# ქართული საბჭოთა ენციკლოპედია

# ქართული საბჭოთა ენციკლოპედია




ასტოცოზა–გარიგა

მთავარი სამეცნიერო რედაქცია



**ატოცობა,** გ ი ო რ გ ო ბ ა-ქ ვ ა შ ვ ე-თ ო ბ ა, წმ. გიორგის სახელთან დაკავშირებული რელიგ. დღესასწაული. იმართებოდა სოფ. ატოცში (ქარელის რ-ნი). იწყებოდა ოქტ. 1 ნახევარში და რამდენიმე კვირა გრძელდებოდა (შაბათ-კვირაობით). ატოცის წმ. გიორგის ეკლესიის მრევლს შეადგენდნენ ქართლის დას. რ-ნებისა და ზემო იმერეთის მცხოვრებნი.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951; Бакрадзе Д. З., Кавказ в древних памятниках христианства, «Акты, собранные Кавказской археографической комиссией», 1875, т. 5, т. 6, ч. 2.

*გ. ჯალაბაძე.*

**ატრატო** (Atrato), მდინარე სამხრ. ამერიკის ჩრდ.-დას. ნაწილში, კოლუმბიაში. სიგრძე 644 *კმ*. სათავე აქვს დას. კორდილიერაში. მიედინება სამხრ-იდან ჩრდ-კენ ღრმა და განიერ (80 *კმ*-მდე) ხეობაში. უერთდება კარიბის ზღვას (ურაბის ყურეს) და ქმნის დელტას. საზრდოობს წვიმის წყლით. მთელი წლის განმავლობაში წყალუხვია, მოაქვს ბევრი ნატანი. სანაოსნოა 560 *კმ*, ქ. კიბდომდე. ა-ს ხეობაზე გადის ტექტონ. საზღვარი ჩრდ. და სამხრ. ამერიკას შორის. არსებობს პროექტი, გამოიყენონ ხეობა ატლანტისა და წყნარ ოკეანეების შორის არხის გასაყვანად.

**ატრაქტანტი** (<ლათ. attraho — ვიზიდავ), ბუნებრივი ან სინთეზური ნივთიერება, რ-იც ცხოველებს იზიდავს. ა-ებისადმი განსაკუთრებულ მგრძნობიარობას იჩენენ მწერები. ცნობილია ა-ის სამი ძირითადი ჯგუფი: პირველი ჯგუფის ა. ცხოველებს იზიდავს როგორც მოპირდაპირე სქესის ინდივიდი (სასქესო ა.), მეორე—როგორც საკვები (საკვები ა.), მესამე — როგორც სუბსტრატი კვერცხის დასადებად. განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს სასქესო ა-ს ანუ ფერომონებს. დადგენილია, რომ ზოგიერთი დედალი მწერის მიერ გამოყოფილი და ჰაერში შერეული მისაზიდი ნივთიერების სრულიად უმნიშვნელო კონცენტრაცია ($1 \cdot 10^{-14}$ *მგ/ლ*) საკმარისია იმავე ან გენეტიკურად მახლობელი სახეობის მამლის მისაზიდად. ცნობილია 3—9 *კმ*-იდან პეპლების მიზიდვის შემთხვევები. ა. მოეპოვება 300-ზე მეტი სახეობის მწერს. ზოგიერთი მათგანის ა. ცალკე გამოყოფილი და შესწავლილი, მაგ., არაფარდი პარკხვევიას პეპლის ა. — ჰიპტოლი.

პრაქტ. თვალსაზრისით სინთეზურ ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს მცენარეთა მავნებლებისა და ცხოველთა პარაზიტების წინააღმდეგ საბრძოლველად. მისატყუებელ საშუალებად სინთეზური ა-ის გამოყენების შემთხვევაში შეგვიძლია მინ. რაოდენობის ინსექტიციდებით მოვსპოთ ბევრი მავნებელი მწერი. ა-ები შეიძლება გამოვიყენოთ აგრეთვე მამლების დეზორიენტაციისათვის, რითაც საგრძნობლად მცირდება მავნე მწერების მომდევნო თაობების რიცხვი.

**ატრაქციონი** (ფრანგ. attraction, სიტყვასიტყვით — მიზიდულობა), 1. საცირკო და საესტრადო წარმოდგენის განსაკუთრებით ეფექტური ნომერი — ილუზიონისტის გამოსვლა, გაწვრთნილი ცხოველების ჩვენება და სხვ.; 2. საზოგადოებრივ პარკებში გართობის ერთ-ერთი სახეობა (მაგ., „სიცილის ოთახი“, საქანელა, ტირი).

**ატრევსი** (Atreus), ძვ. ბერძნული მითოლ. გმირი. პელოფსისა და ჰიპოდამიას ძე, *ტროის ომის* გმირების *აგამემნონისა* და *მენელაეს* მამა. ა-მა და მისმა ძმამ თიესტემ მოკლეს თავიანთი ნახევარძმა ქრისიპე და დის ქმარს, მიკენის მეფეს, შეეხიზნენ. მოგვიანებით ა. მიკენის მეფე გახდა. მალე ძმებს შორის შუღლი ჩამოვარდა. ა-მა დახოცა ძმისშვილები და მათი ხორცი თიესტეს ნადიმზე მიართვა; შემდეგ მან გაზარდა თიესტეს ცოცხლად დარჩენილი ვაჟი ეგისთე, რ-მაც მოკლა ა., განდევნა მიკენიდან აგამემნონი და მენელაე და თიესტესთან ერთად ხელში ჩაიგდო სამეფო.

**ატრია,** საკვები პროდუქტი, ამზადებენ უმაღლესი ხარისხის ხორბლის ფქვილისაგან. ზოგიერთი ხარისხის ა-ს უმატებენ კვერცხს ან კვერცხის ფხვნილს. ცომს ჭრიან ა-ის საჭრელი მანქანით ან გამოწნეხენ ხრახნიანი, ჰიდრავ. ან შნეკური წნეხების მატრიცების ნახვრეტებში. გამოწნეხილ ლენტებს განსაზღვრული სიგრძის ნაჭრებად ჭრიან და 80—90° C-მდე გამთბარი ჰაერით აშრობენ. ა-ის ტენიანობა 13%-ს არ უნდა აღემატებოდეს.

**ატრიბუტი** (<ლათ. attribuo — ვაძლევ, ვაკუთვნებ), 1. ფ ი ლ ო ს ო ფ ი ა შ ი — საგნის არსებითი, აუცილებელი და განუყოფელი ნიშანი. უპირისპირდება *აქციდენციას*, როგორც საგნის შემთხვევით ნიშანს. აუცილებელი ნიშანი საგნისა შემთხვევითისაგან პირველად არისტოტელემ გამიჯნა. დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა ა-ის ცნებას შუა საუკუნეებში ღმერთის არსების დახასიათებისათვის. ახ. ფილოსოფიაში რ. დეკარტი ამტკიცებდა—მატერ. სუბსტანციის ა-ა განფენილობა, სულიერისა — აზროვნება. ბ. *სპინოზას* ფილოსოფიაში აზროვნება და განფენილობა, როგორც ა-ები, ერთი სუბსტანციის ა-ებია. მატერიის ა-ის როლი მოძრაობას ჯ. *ტოლანდის* ფილოსოფიაში მიენიჭა. მოძრაობისა და მატერიის განუყრელობის პრინციპი მატერიალ. ფილოსოფიის ქვაკუთხედი გახდა. ფ. ენგელსი მოძრაობას ახასიათებს, როგორც მატერიის შინაგანად დამახასიათებელ ა-ს. 2. ლ ო გ ი კ ა შ ი—ა. ან, უფრო ზუსტად, ინდივიდების, საგნების რომელიმე არეზე (ინდივიდების არე) განსაზღვრული *n*-წევრა ა. ($n>0$) არის ლოგიკური *სემანტიკისა* და ლოგიკის *ონტოლოგიის* საწყისი ცნება. რომელიმე არეზე განსაზღვრული ერთწევრა ა. ამ არეში შემავალ საგანთა თვისებაა, ხოლო მრავალწევრა ა. — მიმართება ამ საგნებს შორის; ე. ი. ა. თვისება ან მიმართებაა. მაგ., ჭეშმარიტება დებულებათა არეზე განსაზღვრული ერთწევრა ა-ა (თვისებაა), ხოლო მეტობა — რიცხვთა არეზე განსაზღვრული ორწევრა ა. (მიმართება); 3. ს ა ხ ვ ი თ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი—გმირის, ღმერთის განუყოფელი ნიშანი, ალეგორიული ან სიმბოლური ფიგურები, მაგ., ანტ. ხელოვნებაში ჰერაკლეს ა. კვერთხი იყო, ათენასი — ბუ.

*ლიტ.:* ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954; Чёрч А., Введение в математическую логику, пер. с англ., [т.] 1, М., 1960.

*თ. ბუაჩიძე. ზ. მიქელაძე.*

**ატრიბუტი** გ რ ა მ ა ტ ი კ ა შ ი, მსაზღვრელი სიტყვა, რ-იც განსაზღვრავს არსებით სახელს და ახასიათებს მას. ა. წინადადების მეორეხარისხოვანი წევრია, წარმოდგენილია საზღვრულ სიტყვასთან ერთად (მსაზღვრელ-საზღვრული). მათ ერთობლიობას ეწოდება ა ტ რ ი ბ უ ტ უ ლ ი კ ო მ პ ლ ე ქ ს ი. ქართ. ენაში ა. გამოიხატება ზედსართავი სახელით (შ ა ვ ი ცხენი სადავითა ჰყვა ლომსა და ვითა გმირსა), მიმღეობით (ყმა მ ი მ ა ვ ა ლ ი მიუბნობს), რიცხვითი სახელით (ო რ მ ო ც ი კაცი ჰხლებოდა), ნაცვალსახელით (რა ვარდმან მ ი ს ი ყვავილი გაახმოს...), ზოგჯერ არსებითი სახელითაც (რამაზ მ ე ფ ე ჩამოვაგდე); ატრიბუტულ კომპლექსში ა., ჩვეულებრივ, წინ უსწრებს საზღვრულს (პრეპოზიციული წყობა: ა ვ ს ა კაცსა ა ვ ი

სიტყვა ურჩევნია სულსა, გულსა), მაგრამ შეიძლება მოსდევდეს მას (პოსტპოზიციური წყობა: ვითა ცხენსა შარა გრძელი). მეტწილად ა. უშუალოდ უძღვის წინ ან მოსდევს საზღვრულს, მაგრამ ზოგჯერ გათიშულია მისგან წინადადების სხვა წევრით (სამსა ძებნე წელიწადსა). იხ. აგრეთვე *განსაზღვრება*.

*ლიტ.*: შანიძე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1973.

**ატრიბუცია** (ლათ. attributio — მიკუთვნება), მწერლობისა და ხელოვნების ანონიმურ ნაწარმოებთა ავტორის დადგენა ან მათი შექმნის დროისა და ადგილის გარკვევა. ხელოვნებათმცოდნეობაში ძირითადად ემყარება ნაწარმოების მხატვრულ-სტილისტ. ანალიზს, ტექნოლ. მონაცემებსა და ისტ.-კულტურულ წყაროებს. ა-თვის ბოლო ხანებში ხშირად მიმართავენ ზუსტ მეცნ. საშუალებებს (მიკროფოტოგადაღება, რენტგენი, ულტრაიისფერი და ინფრაწითელი სხივები და ა. შ.). ლიტერატურათმცოდნეობაში ა. ტექსტოლ. ერთ-ერთი უძველესი პრობლემაა (მაგ., ჰომეროსის საკითხი); ა-ს საფუძვლად უდევს დოკუმენტურ-ფაქტობრივი საბუთების მოპოვება, ნაწარმოების მიხედვით ავტორის მსოფლმხედველობისა და მხატვრული შემოქმედებითი სპეციფიკის შესწავლა, ენისა და სტილის ანალიზი. ქართ. კულტურის კვლევისთვის, როგორც ეს ძვ. კულტ. და ძნელი წარსულის მქონე ერებისთვისაა დამახასიათებელი, ა-ის საკითხი განსაკუთრებით რთულია და მნიშვნელოვანი. ძვ. ქართ. მწერლობისა და ხელოვნ. ბევრი ნაწარმოების ავტორი უცნობია და დაუდგენელი, ხოლო მრავალი ფილოლ.-ისტ. პრობლემის გადაჭრა, ძეგლთა რესტავრაცია მჭიდროდაა დაკავშირებული სწორ ა-თან.


მენანდრეს სახლის ატრიუმი პომპეიში (ძვ. წ. II—I სს.).

**ატრიუმი,** 1. ძვ. იტალ. და რომაული საცხოვრებელი სახლის ცენტრ. ნაწილი, რ-ის ირგვლივ განლაგებულია სხვადასხვა დანიშნულების სადგომები. თავდაპირველად ა-ის შუაგულში კერა იყო მოთავსებული და მის თავზე სახურავს საკვამური ჰქონდა დატანებული. კვამლისაგან ა-ის ჭერი და კედლები იმურებოდა, ამიტომ დაერქვა მას ა. (ლათ. ater — შავი). შემდეგ კერა შეცვალა პატარა აუზმა (იმპლუვიუმი), რ-შიც სახურავის ღიობიდან (კომპლუვიუმი) წვიმის წყალი ჩადიოდა. გვიანდ. რესპ. და იმპერიის ხანაში ა. რომაული საცხოვრ. სახლის ერთ-ერთ საზეიმო — მისაღებ დარბაზად იქცა. 2. სვეტებით შემოსაზღვრული ღია ეზო გვიანდ. რომაულსა და ბიზანტ. არქიტექტურაში.

**ატროპატენა** (ბერძნ. Atropatēnē), სამხრ. აზერბაიჯანის ძვ. ბერძნ. სახელწოდება. ა. მოიცავდა თალიშის მთების, მდ. არაქსისა და ურმიის ტბის მიდამოებს. სახელწოდებას ჩვეულებრივ უკავშირებენ ამ ოლქის მმართველის, აქემენიდთა სატრაპ ატროპატის (ძვ. წ. IV ს.) სახელს (ზოგი მკვლევრის აზრით, სახელწ. დაკავშირებულია ტიტულ ატროპატთან — თეოკრ. მმართველი). მოგვიანებით ატროპატი ა-ს მეფე და სამეფო დინასტიის მამამთავარი გამხდარა. ანტ. ავტორთა ცნობებით, ა., როგორც ჩანს, ამ რეგიონის ერთ-ერთი უძველესი სახელმწ. და ზოროასტრული რელიგ. ერთ-ერთი ცენტრი იყო. მისი დედაქალაქი ყოფილა გაზაკა (განძაკი; გვიანდ. არაბ. წყაროებით—ჯანზა). ძვ. წ. III ს-ში ა. არტაბაზანეს მეთაურობით აქტიურად იბრძოდა სელევკიდების დაპყრობითი პოლიტიკის წინააღმდეგ, შემდეგ, ძვ. წ. I ს-ში კი რომის ექსპანსიას ებრძოდა. ძვ. წ. II ს. დასაწყისში ა. მოიცავდა ქ. ნახიჩევანის ტერიტორიასაც. VII ს-ში ა. არაბთა სახალიფომ დაიპყრო.

*ლიტ.*: История Азербайджана, т. 1, Баку, 1958.


აუდენარდე. რატუშა. 1526—37. არქიტ. ჰ. ვან პეედე.

**ატროპინი,** ალკალოიდი, რ-საც შეიცავს ძაღლყურძენასებრთა ოჯახის მცენარეები (შმაგა, ლენცოფა, ლემა და სხვ.). მედიცინაში იხმარება ატროპინსულფატი, თეთრი კრისტ. ან მარცვლოვანი ფხვნილი. იხსნება წყალსა და სპირტში, თითქმის არ იხსნება ეთერსა და ქლოროფორმში. ა-ის ფხვნილებს ან წყალხსნარს იყენებენ გლუვკუნთოვან ორგანოთა სპაზმის შესამცირებლად ბრონქული ასთმის, წყლულოვანი დაავადების, კუჭ-ნაწლავისა და სანაღვლე გზების ზოგიერთი დაავადების დროს, წვეთებს — გუგის გასაფართოებლად თვალის რეფრაქციის გამოკვლევისას; ა. იხმარება აგრეთვე როგორც შხამსაწინააღმდეგო საშუალება მორფინით, აცეტილქოლინით და სხვ. შხამებით მოწამვლისას. ა-ის გამოყენება არ შეიძლება *გლაუკომის* დროს. *ა. მშვიდობაძე.*

**ატროფია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და trophē — კვება), ორგანოს ან ქსოვილის მოცულობაში მოკლება, განლევა, რასაც თან ახლავს ფუნქციის დაქვეითება. პატარავდება და რიცხობრივად კლებულობს ის უჯრედები, რ-ებიც განსაზღვრავენ ორგანოს ფუნქციას, ხოლო უჯრედებს შორის არსებული შემაერთებელი ქსოვილი კი ხშირად, პირიქით, მრავლდება, რასაც იწვევს *დისიმილაციის* სიჭარბე *ასიმილაციაზე*. ა. შეიძლება იყოს ფიზიოლოგიური და პათოლოგიური, საერთო ან ადგილობრივი. ფიზიოლოგიური ა. დაკავშირებულია ორგანიზმის ასაკობრივ ცვლილებებთან (მაგ., მკერდუკანა ჯირკვლის ა. სქესობრივი მომწიფების ხანაში, სასქესო ჯირკვლების, კანის, ძვლების ა. მოხუცებულობაში და სხვ.). საერთო პათოლოგიური ა-ის (კახექსია) გამომწვევი მიზეზებიდან აღსანიშნავია ხანგრძლივი შიმშილობა, ქრონ. გამომფიტავი დაავადებები, ინტოქსიკაცია, ენდოკრინული ან ცენტრ. ნერვული სისტემის ფუნქციის მოშლა. ადგილობრივი პათოლოგიური ა. შეიძლება განვითარდეს ნეიროტროფული რეგულაციის მოშლის, სისხლის მიმოქცევის უკმარობის, ფიზ., ქიმ. და მექან. ფაქტორების ზემოქმედების, უმოქმედობისა და სხვ. შედეგად. ამა თუ იმ ორგანოს ა-მ შეიძლება გამოიწვიოს ორგანიზმის ცხოველმოქმედების დარღვევა. მაგ., მხედველობის ნერვის ა. იწვევს სიბრმავეს, კიდურების კუნთების ა. — მათ დამბლას, მოზარდ ასაკში ტვინის დანამატის ა. — ქონდრისკაცობას და ა. შ. ა-ის გამომწვევი მიზეზების დროული აცილებით ზოგჯერ შესაძლებელია დაზიანებული ორგანოს სტრუქტურისა და ფუნქციის აღდგენა. *უ. გაბუნია.*

**ატროფიული რინიტი** ღორისა (Rhinitis atrophica suum), ღორის, მეტწილად მოზარდეულის, ინფექციური დაავადება. უმთავრესად დამახასიათებელია სახის ქალას ძვლების, განსაკუთრებით ცხვირის ნიჟარების მკვეთრი დეფორმაცია (დინგმრუდობა). დაავადების გამომწვევი უცნობია. ხშირ შემთხვევაში ავადდებიან 2—3 კვირის გოჭები, მეტწილად ახალგაზრდა ნეზვისაგან დაყრილი (65—75%). დაავადების საინკუბაციო (ფარული) პერიოდი 5—15 დღეა, მიმდინარეობა ხშირად ქრონიკულია, ცხოველს ეკარგება მადა, ხდება, ჩამორჩება ზრდაში, ცხვირიდან გამოეყოფა ჩირქოვან-სისხლიანი ლორწო, ერღვევა მოძრაობის კოორდინაცია, ემჩნევა სიელმე. დაავადებით გამოწვეული ეკონ. ზარალი მნიშვნელოვანია. ა. რ. მსოფლიოს მრავალ ქვეყანაშია გავრცელებული. მკურნალობა: ანტიბიოტიკები, სულფანილამიდები, ვიტამინები A და D. პროფილაქტიკა: ცხოველის მოვლა-პატრონობისა და კვების ჰიგიენის დაცვა.

**ატუსპარია** (Atusparia) პედრო პაბლო (გ. 1885), მემამულეთა ჩაგვრის წინააღმდეგ 1885 აჯანყებულ უარასის ოლქის (ზემო პერუ) ინდიელ გლეხთა ხელმძღვანელი. როცა მან იძულებითი პირადი შრომითი ბეგარის შემოღების წინააღმდეგ გაილაშქრა, სხვა მამასახლისებთან ერთად დააპატიმრეს. აღშფოთებულმა გლეხებმა პატიმრები გაათავისუფლეს და ა. თავიანთ ბელადად აირჩიეს. აჯანყებულები ორი თვე იგერიებდნენ მთავრობის ჯარების იერიშებს. ერთ-ერთ ბრძოლაში ა. დაიჭრა და ტყვედ ჩავარდა. მალე ღალატში ბრალდადებულმა თავი მოიწამლა. მისმა სიკვდილმა დააჩქარა აჯანყების ჩაქრობა; მიუხედავად მარცხისა, აჯანყებამ დიდი გავლენა იქონია პერუში გლეხთა მოძრაობის განვითარებაზე.

**ატფ,** ადენოზინტრიფოსფორის მჟავა, იხ. სტ. *ადენოზინფოსფორის მჟავები*.

**აუადიცა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აჭანდარის სოფსაბჭო), მდ. ჭბაართის (ბაკლანოვკის შენაკადი) მარჯვ. ძხარეს. ზ. დ. 170 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, გუდაუთიდან 17 *კმ*; XIX პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. აჭანდარაში (3 *კმ*).

**აუგრაბისი** (Aughrabies), მდ. ორანჟის ჩანჩქერი (სამხრ. აფრიკა) შესართავიდან 500 *კმ*. ერთ-ერთი უდიდესი ჩანჩქერი მსოფლიოში (სიმაღლე 146 *მ*).

**აუგსბურგი** (Augsburg), ქალაქი გფრ-ში (ბავარია), ალპების მთისწინეთში, მდ-ების ლეხისა და ვერტახის (დუნაის აუზი) შესართავთან. 257 ათ. მცხ. (1972). მნიშვნელოვანი სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო (უმთავრესად ბამბეულის) მრეწვ. ძვ. ცენტრი. მანქანათმშ. (საავიაციო ქ-ნები; ძრავების, სასტამბო და საკანტორო მანქანების, რეაქტორის მოწყობილობის დამზადება), ლითონდამუშავება, თუჯისა და ფოლადის ჩამოსხმა. ა-ის რ-ნში არის მძლავრი ჰესები; ხელოვნური ბოჭკოს (ბობინგენი), ატომური საწვავის (მაიტინგენი) და სხვ. საწარმოები. კონსერვატორია.

ა. შეიქმნა რომაული სამხ. ბანაკის (Augusta Vindelicorum) ადგილას (ძვ. წ. 15). VI ს-იდან იყო ეპისკოპოსის რეზიდენცია. 1276 მოიპოვა თავისუფალი საიმპერიო ქალაქის უფლებები. XV—XVI სს-ში იყო ევრ. ერთ-ერთი სავაჭრო-საფინანსო ცენტრი, გერმ. აღორძინების მნიშვნელოვანი კერა (აქ დაარსდა ფუგერების, ველზერების და სხვათა მსხვილი სავაჭრო-საბანკირო სახლები). 1534 — 38 გატარდა რეფორმაცია, ხოლო 1555 დაიდო *აუგსბურგის რელიგიური ზავი*. *ოცდაათწლიანმა ომმა* დასცა ა-ის მნიშვნელობა. 1632 ა. აიღო შვეციის მეფე გუსტავ II ადოლფ-

მა, 1635—იმპერიის ჯარმა. 1686 ა-ში შეიქმნა აუგსბურგის ლიგა. *პრესბურგის საზავო ხელშეკრულებით* 1805 ა-მა დაკარგა საიმპერიო ქალაქის უფლებები, 1806 წ. 4 მარტს კი შეუერთდა ბავარიას. ფაშისტური რეჟიმის დროს იყო სამხ. მრეწვ. მნიშვნელოვანი ცენტრი („მესერშმიტის" ქ-ნები და სხვ.). 1945—49 ამერ. საოკუპაციო ზონაში იყო.

ა-ის არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია რომანული ტაძარი (XI ს., ნაწილობრივ გადაკეთდა გოტიკური სტილით 1326—1431; რელიეფებიანი ბრინჯაოს კარი—XI ს., საკურთხეველი მოხატულია *ჰოლბაინ ჰანს უფროსის* მიერ 1493); გვიანდ. გოტიკური ეკლესია (ნავი—1466—1500); აღორძინების ხანის ნაგებობანი — ბანკირ ფუგერების კაპელა (1509—17), ი. ფუგერის სახლი (1512—15), ხელოსანთა დასახლება „ფუგერაი" (1516—23, არქიტ. თ. კრებსი), რ-იც შედგება რეგულარული სისტემით განლაგებული 53 ორსართულიანი ტიპობრივი სახლისაგან; ადრეული ბაროკოს ნაგებობანი—ე. ჰოლის ცეიგჰაუზი (1602—07) და რატუშა (1615—20, „ოქროს დარბაზი", დაიწვა 1944). მუზეუმები: ქალაქის გალერეა, მიუნხენის ძველი პინაკოთეკის ფილიალი.

**აუგსბურგის აღსარება** (გერმ. Augsburger Konfession, ლათ. Confessio Augustana), ლუთერანობის საფუძვლები (28 მუხლად გერმ. და ლათ. ენებზე). შეადგინა მ. *ლუთერის* თანხმობით მისმა თანამებრძოლმა ფ. *მელანქთონმა* და 1530 აუგსბურგის რაიხსტაგზე იმპ. კარლ V-ს წარუდგინეს. ა. ა-ში ჩამოყალიბებული იყო ლუთერანული ეკლესიის ძირითადი დოგმები და საერო ხელისუფლებისადმი ეკლესიის დამორჩილების პრინციპი. მისი ზოგიერთი დებულება განსხვავდებოდა მ. ლუთერის ადრინდ. შეხედულებებისაგან და გამოხატავდა ლუთერანელთა მისწრაფებას მიეღწიათ კათოლიკობასთან კომპრომისული შეთანხმებისათვის და მათთან ერთად ებრძოლათ *ანაბაპტისტებისა* და უ. *ცვინგლის* მიმდევრების წინააღმდეგ. კარლ V-ისა და რაიხსტაგის მიერ ა. ა-ის უარყოფას მოჰყვა გერმ. კათოლიკე და პროტესტანტ მთავრებს შორის ხანგრძლივი ბრძოლა, რ-იც დამთავრდა *აუგსბურგის რელიგიური ზავით 1555.*

**აუგსბურგის ლიგა** (Augsburger Allianz), ჰოლანდიის შტატჰალტერის ვილჰელმ III ორანელის ინიციატივით 1686 შექმნილი საიდუმლო თავდაცვითი კავშირი, რ-შიც გაერთიანდნენ ჰოლანდია, „გერმანელი ერის რომის საღვთო იმპერია", ესპანეთი, შვეცია, ბავარია, პფალცი და საქსონია. მიზნად ისახავდა შეეჩერებინა საფრ. მეფის ლუი XIV-ის ტერიტ. დაპყრობანი დას. ევროპაში. 1689, ვილჰელმ III-ის ინგლ. მეფედ გამოცხადების შემდეგ (იხ. *უილიამ III* ორანელი), ა. ლ-ს ინგლისიც შეუერთდა. ლიგასა და საფრანგეთს შორის წარმოებულ სახმელეთო ბრძოლებში (1690—93) უპირატესობა საფრანგეთმა მოიპოვა (სარდალი მარშალი ლუქსემბურგი), 1692 საზღვ. ბრძოლაში კი ინგლის-ჰოლანდიის გაერთიანებულმა ფლოტმა გაანადგურა საფრ. ფლოტი. ომი დამთავრდა *რისვიკის ზავით* (1697), საფრანგეთმა დათმო დაპყრობილი ტერიტორიების ნაწილი.

**აუგსბურგის რელიგიური ზავი 1555,** დაიდო 25 სექტ. აუგსბურგის რაიხსტაგში გერმ. პროტესტანტ მთავრებსა და იმპ. *კარლ V-ს* შორის. ამ ზავით დამთავრდა კათოლიკეთა ომი ლუთერანებთან. ა. რ. ზ. სარწმუნოებრივ თავისუფლებას ანიჭებდა მხოლოდ კათოლიკე და ლუთერან მთავრებს (კალვინისტებზე არ ვრცელდებოდა), მათი ქვეშევრდომები კი მოვალენი იყვნენ ეღიარებინათ თავიანთი მთავრის რელიგია თანახმად პრინციპისა — „ვისიცაა მბრძანებლობა, მისივეა სარწმუნოება" („Cujus regio, ejus religio") ან სხვაგან გადასახლებულიყვნენ. ა. რ. ზ-მა ლუთერანობა კათოლიკობასთან ერთად ოფიც. რელიგიად აღიარა, ცნო პასაუს ხელშეკრულებამდე (1552) მომხდარი კათოლ. ეკლესიის მიწების სეკულარიზაცია; დააჩქარა სამთავრო აბსოლუტიზმის განვითარება.

*ლიტ.:* Schubert H. von, Der Reichstag von Augsburg..., Lpz., 1930; Wolf G., Der Augsburger Religionsfriede, Stuttg., 1890. *შ. აბრამიძე.*


აუდენარდე. რატუშა. 1526—37. არქიტ. ჰ. ვან პედე.

**აუდენარდე,** ოდნარდი (ფლამანდ. Oudenaarde, ფრანგ. Audenarde), ქალაქი ბელგიაში, (აღმ. ფლანდრიის პროვინცია), მდ. შელდაზე. დაარსდა დაახლ. V ს-ში. ფეიქრობისა და ხალიჩების ქსოვის უძველესი ცენტრი. 38,2 ათ. მცხ. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია გოტიკური ეკლესიები ონზელიევევრაუ-ვან-პამელე (1234—42, არქიტ. არნულფ ბინშელი) და სინტ-ვალბიურგისკერკი (დაახლ. 1250—1525; ფასადი და 88 მ სიმაღლის კოშკი, 1498—1624, არქიტ. იან ვან დერ ეიკენი), რატუშა (1526—37, არქიტ. ჰენდრიკ ვან პედე), რ-საც ამშვენებს მდიდრული გვიანდ. გოტიკური დეკორი. ა-ს რატუშაში მოთავსებულია ქალაქის არქეოლ. მუზეუმი.

**აუდი** (Oud) იაკობუს იოჰანეს პიტერ (9. II. 1890, პიურმერენდი, — 5. IV. 1963, ვასენარი), ჰოლანდიელი არქიტექტორი. სწავლობდა ჰოლანდიასა და გერმანიაში. 1918—33 როტერდამის მთავარი არქიტექტორი. ჰოლანდიური *ფუნქციონალიზმისა* და შემოქმედებითი ჯგუფის — *„სტილის"* ლიდერი. როტერდამის მუშათა საცხოვრ. რ-ნების დაგეგმარებისა და განაშენიანების (აუდ მატენესე, 1922—30; კიფჰუკი, 1925—29) და ჰუკ-ვან-ჰოლანდის ბლოკირებული, ტერასებიანი ორსართულიანი სახლების ცნობილი კომპლექსის (1924—27) პროექტების ავტორი. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე სახლები დაბა ვაისენჰოფში (შტუტგარტი, 1927—28), ფირმა „შელ-ნედერლანდის" შენობა ჰააგაში (1938—42), ბავშვთა სანატორიუმი არნემის მახლობლად (1952—60) და სხვ. რაციონალურ დაგეგმარებას ა. ორგანულად უხამებს რკინაბეტონს და ქმნის შენობის მეტყველ გარეგან სახეს.

**აუდი,** ისტ. ოლქი ჩრდ. ინდოეთში, მდ. განგის შუაწელში. სახელი ეწოდა ძვ. ქალაქ აიოდჰიას (შუა საუკ. ავადჰი) მიხედვით. შუა საუკუნეებში შედიოდა განგის ველზე წარმოქმნილი დიდი სახელმწიფოების შემადგენლობაში. XVIII ს. 20-იანი წლებიდან დიდ მოგოლთა მეფისნაცვალმა ა-ში საადათ-ხანმა მის ფაქტობრივ დამოუკიდებლობას მიაღწია. XVIII ს. და XIX ს. დასაწყისში ა. ინდ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სამთავრო იყო; აქტიურად ებრძოდა ინგლისის ოსტინდურ კომპანიას, მაგრამ 1764 ბუქსარის ბრძოლაში დამარცხების შემდეგ ამ კომპანიის ვასალი გახდა. კომპანიის მიერ ა-ის ანექსიის შედეგად (1856) ოლქი *ინდოეთის სახალხო აჯანყების 1857—59* მნიშვნელოვან კერად იქცა. ამჟამად ა-ის ტერიტ. ინდ. რესპ. უტარ-პრადეშის შტატში შედის.

**აუდიენცია** (ლათ. audientia — მოსმენა), ოფიციალური მიღება სახელმწიფოს მეთაურის ან სხვა მაღალი თანამდებობის პირის მიერ. საერთაშ. სამართ. თანახმად, დიპლ. წარმომადგენლობის მეთაურს უფლება აქვს მოითხოვოს ა. სახელმწიფოს მეთაურთან და საგარეო საქმეთა მინისტრთან. ა. ზოგჯერ საზეიმო ვითარებაში ხდება, მაგ., დიპლ. წარმომადგენლის მიერ რწმუნებულების სიგელის ჩაბარებისას.

**აუდიოლოგია** (ლათ. audio — ვისმენ და ბერძნ. logos—მოძღვრება), მეცნიერების დარგი, რ-იც შეისწავლის სმენას, სმენის დაქვეითებისა და სიყრუის გამომწვევ მიზეზებს, შეიმუშავებს მათი დიაგნოსტიკისა და მკურნალობის რაციონალურ მეთოდებს (ყურის ქირურგია, პროთეზირება და სხვ.). ა. დიდ ადგილს უთმობს აგრეთვე სმენაზე საწარმოო ფაქტორების (ხმაური, ვიბრაცია, ტოქსიკური ნივთიერებანი) მავნე გავლენის შესწავლას და მათ საწინააღმდეგო პროფილაქტ. ღონისძიებების შერჩევას. სმენადაქვეითებულ ბავშვებში სმენითი ფუნქციის აღდგენის მეთოდებს შეიმუშავებს პ ე დ ა უ დ ი ო ლ ო გ ი ა.


მ. აუეზოვი.

**აუდიომეტრია** (ლათ. audio — ვისმენ და ...*მეტრია*), ა კ უ მ ე ტ რ ი ა (<ბერძნ. akuō—მესმის), სმენის სიმახვილის განსაზღვრა სპეც. ელექტროაკუსტიკური აპარატით — ა უ დ ი ო მ ე ტ რ ი თ. საფუძვლად უდევს იმ უმცირესი ძალის ბგერის განსაზღვრა, რ-საც აღიქვამს ადამიანი (ს მ ე ნ ი ს ზ ღ უ რ ბ ლ ი). ა-ის ყველაზე მარტივი მეთოდია სმენის სიმახვილის გამოკვლევა სხვადასხვა მანძილიდან ლაპარაკით ან ჩურჩულით. უფრო ზუსტად კი სმენის სიმახვილე განისაზღვრება კამერტონით. *ა. ხელაშვილი.*

**აუდიტორია** (ლათ. auditorium — მოსასმენი ადგილი), 1. საგანგებო დარბაზი ლექციების, მოხსენებების წასაკითხად, კრებების ჩასატარებლად და სხვ.; 2. ლექციების, მოხსენებების, რადიო- და ტელეგადაცემების მსმენელთა კრებითი სახელი.

**აუდიფონი** (ლათ. audio — ვისმენ და ბერძნ. phōnē — ბგერა), ხმის მაძლიერებელი სასმენი აპარატი სმენადაქვეითებულებისათვის. შედგება მემბრანისაგან, ელექტრული ბატარეისა და მიკროფონისაგან. არსებობს ა-ის მრავალი სახესხვაობა. იხ. აგრეთვე *სასმენი ხელსაწყოები.*

**აუეზოვი** მუხთარ ომარხანის ძე [16 (28). IX. 1897, ჩინგიზის თემი, ყოფ. სემიპალატინსკის მაზრა, ახლანდ. აბაის რ-ნი, სემიპალატინსკის ოლქი, ყაზ. სსრ, — 27. VI. 1961, მოსკოვი], ყაზახი საბჭ. მწერალი და მეცნიერი. ყაზ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). მეცნ. დამს. მოღვაწე (1957). ა. ყაზ. დრამატურგიის ფუძემდებელია. მისი დრამით „ენ-


ი. ი. პ. ა უ დ ი. საცხოვრებელი სახლები ჰუკ-ვან-ჰოლანდში. 1924—27.


აუზი. არქიტექტორები ვ. აბრამიშვილი, ნ. ჯობაძე. გამარჯვების პარკი. 1957. თბილისი.


აული კახიბი (დაღესტანი).


აუნ სანი.

ლიქ-ქებექი" (1917, ბოლო რედაქცია 1957) 1926 გაიხსნა პირველი ყაზ. სახელმწ. დრამ. თეატრი (ამჟამად ა-ის სახელობისა). ავტორია 20-მდე პიესისა: „ყარაგიოზი" (1926), „აიმან-შოლფანი", „ციალი", „ბრძოლა" (სამივე 1934), „ვაშლის ბაღში" (1937), „საზღვარზე" (1938), „თეთრი არყის ხე" (1938, თანაავტორი ა. თაჟიბაევი), „აბაი" (დაიდგა 1940, თანაავტორი ლ. სობოლევი), „გამოცდის ჟამს" (1942) და სხვ. ა-ის მოთხრობებს — „ობლის ხვედრი" (1921), „ვინ არის დამნაშავე?", „განათლებული მოქალაქე" (ორივე 1923), „მგლოვიარე მზეთუნახავი" (1925), „გასროლა უღელტეხილზე" (1927), „მხარდამხარ" (1933), „კვალი", „ფრიალო" (ორივე 1935), „არწივით მონადირე" (1937) და სხვ. — დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ყაზ. რეალისტური პროზის განვითარებისათვის. ა-ის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებია *აბაი კუნანბაევისადმი* მიძღვნილი რომანი-ეპოპეა „აბაის გზა" (I წიგნი — „აბაი", 1942—47, სახელმწ. პრემია, 1949; II წიგნი—„აბაის გზა", 1952—56), რ-იც გვიხატავს ყაზახი ხალხის ცხოვრებას XIX ს. II ნახ-ში, ასახავს დიდი განმანათლებელი პოეტის მოღვაწეობის რთულსა და მძიმე გზას. რომანი (ლენინური პრემია, 1959) თარგმნილია მრავალ ენაზე. დაუმთავრებელი დარჩა თანამედროვეობაზე დაწერილი ეპოპეა „ახალგაზრდა თაობა" (გამოქვეყნდა 1962). ა. ავტორია მრავალი თეორ.-ლიტ. ნაშრომისა, რ-თაგან აღსანიშნავია «ყირგიზული საგმირო ეპოსი „მანასი"». ა-მა ყაზ. ენაზე თარგმნა შექსპირის, გოგოლის, ტურგენევის, ლ. ტოლსტოის, ჩეხოვის ნაწარმოებები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და ორი სხვა ორდენით.

*თხზ.*: Абай, т. 1—2, М., 1958; Путь Абая, т. 1—2, М., 1965; Избранное, А.-А., 1967; Мысли разных лет. Исследования, статьи, А.-А., 1961.

*ლიტ.*: Каратаев М., Мухтар Ауэзов. Заметки о творчестве, А.-А., 1967; Мухтар Ауэзов в воспоминаниях современников, А.-А., 1972; Библиографический указатель по творчеству М. О. Ауэзова, т. 1, А.-А., 1972.

**აუერბახი** (Auerbach) ბერთოლდ [ნამდვ. გვარი მოზეს ბ ა რ უ ხ ი (Baruch)] (28. II. 1812, ნორდშტეტენი,—8. II. 1882, კანი), გერმანელი მწერალი და პუბლიცისტი. ე. წ. „სოფლური მოთხრობის" ჟანრის ფუძემდებელი. მისი შემოქმედების ძირითადი თემებია XIX ს. გერმ. სოფლის ყოფა-ცხოვრება, ებრაელთა ემანსიპაცია. ა-ის მთავარი ნაწარმოებებია: რომანი „სპინოზა" (ტ. 1—2, 1837), ორტომიანი რომანი „პოეტი და სოვდაგარი. მოზეს მენდელსონის ეპოქის ცხოვრების ერთი სურათი" (ტ. 1—2, 1840), „შვარცვალდის სოფლური მოთხრობები" (ტ. 1—4, 1843—53), მოთხრობა „იოსები თოვლში" (1861).

**აუერი** ლეოპოლდ სიმონის ძე (7. VI. 1845, ვესპრემი, უნგრეთი,—15. VII. 1930, ლოშვიცი, დრეზდენის მახლობლად), უნგრელი მევიოლინე, პედაგოგი და დირიჟორი. ი. *იოახიმის* მოწაფე. 1868-იდან მოღვაწეობდა პეტერბ. კონსერვატორიაში. ა-ის კლასი სავიოლინო ხელოვნ. მსოფლიო მნიშვნელობის ცენტრად იქცა. მისი მოწაფეები იყვნენ მ. *პოლიაკინი*, ი. *ჰეიფეცი*, ე. *ციმბალისტი* და სხვ. 1918-იდან ცხოვრობდა ნიუ-იორკში. ავტორია სავიოლინო პიესებისა და ტრანსკრიფციებისა. დაწერილი აქვს შრომები ვიოლინოს დაკვრის ხელოვნებაზე.


დახურული სპორტული აუზის შიგნითა ხედი. 1964. თბილისი.

*თხზ.*: Моя школа игры на скрипке. — Интерпретация произведений скрипичной классики, М., 1965; Среди музыкантов, М., 1927.

**აუერშტედტის ბრძოლა,** იხ. *იენა-აუერშტედტის ბრძოლა.*

**აუვერსი** (Auwers) არტურ იულიუს გეორგ ფრიდრიხ (12. IX. 1838, გეტინგენი, — 24. I. 1915, ბერლინი), გერმ. ასტრონომი, ასტრომეტრიის სპეციალისტი, ბერლინის მეცნ. აკად. წევრი (1866-იდან). ა-მა ახლებურად დაამუშავა და გამოსცა ბრედლისეული ვარსკვლავთა მდებარეობის კატალოგი. ეს ნაშრომი წლების მანძილზე ვარსკვლავთა მოძრაობის ყველა გამოკვლევის საფუძველს წარმოადგენდა. მცირე პლანეტების მდებარეობისა და მზის დისკოზე ვენერას გავლის დამზერის შედეგად მანვე განსაზღვრა მზის პარალაქსი.

**აუზი** (არაბ. ჰავზ) ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი, ხელოვნური წყალსატევი. ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. აღმოსავლეთში, შემდეგ ძვ. საბერძნეთსა და რომში. თავდაპირველად სწორკუთხედის ფორმა ჰქონდა და ძირითადად განსაბანად იყენებდნენ. XVI ს. II ნახ-იდან კი დეკორ. დანიშნულებას ასრულებს — არქიტ. კომპლექსის, ბაღის ან პარკის ნაწილია. XVIII ს-იდან შადრევნიანი ან წყლის სარკიანი ა. პარკების (ძირითადად რეგულარული პარკების) არქიტ. ერთ-ერთი ეფექტური კომპოზიციური ელემენტია (ა-ები ყოფ. პეტერგოფში, ახლანდ. პეტროდვორეცი, ვერსალში და სხვ.). ფართოდ არის გამოყენებული ა. თანამედროვე არქიტექტურაშიც (დეკორ. გუბურები საბავშვო პარკებში). ა. ეწოდება აგრეთვე ღია ან დახურულ ნაგებობებს, რ-ებშიც სპორტული მიზნებისათვის საცურაო წყალსატევებია მოწყობილი (იხ. *აუზი სპორტული*).

**აუზი** მ დ ი ნ ა რ ი ს ა, დედამიწის ზედაპირი, საიდანაც წყალი ცალკეულ მდინარესა თუ მდინარის ქსელში ჩაედინება. ყოველი მდინარის ა. შეიცავს ზედაპირულ და მიწისქვეშა წყალშემკრებებს. ზედაპირული წყალშემკრები დედამიწის ზედაპირის უბანია, რ-იდანაც წყალი მდინარის ქსელში ან მდინარეში ჩაედინება. მიწისქვეშა წყალშემკრები ფამარი ქანების შრეებია, რ-ებიდანაც წყალი მდინარის ქსელში ჩაედინება. ვინაიდან მიწისქვეშა წყალშემკრების საზღვრების დადგენა პრაქტიკულად ძნელია, მდინარის ა-ის განსაზღვრისას მარტო ზედაპირულ წყალშემკრებს გულისხმობენ. საზღვრები ცალკეულ მდინარეთა აუზებს შორის წყალგამყოფებზე გაჰყავთ.

არსებობს გამდინარი და გაუდინარი აუზები. გაუდინარს უწოდებენ შიგაკონტინენტური ჩამონადენის არეებს, რ-ებიც მდინარის მეშვეობით ოკეანეს არ უკავშირდებიან. ა-ის ფორმა და ზომა სხვადასხვაგვარია, დაკავშირებულია მიდამოს გეოგრ. პირობებთან, რელიეფსა და გეოლ. აგებულებასთან.

**აუზი** მ ყ ი ნ ვ ა რ ი ს ა, დედამიწის ზედაპირის ნაწილი, რ-იც მოიცავს მყინვარსა და მის შენაკადებს, აგრეთვე იმ გარკვეულ ფართობს, საიდანაც თოვლი და *ფირნი* მყინვარის კვების არეში გროვდება.

**აუზი** ს ა ს ა რ გ ე ბ ლ ო წ ი ა ღ ი ს ე უ ლ ი ს ა, ფენობრივი დანალექი სასარგებლო წიაღისეულის უწყვეტი ან თითქმის უწყვეტი გავრცელების დახშული არე, რ-იც დაკავშირებულია გარკვეული ფორმაციის ქანებთან. ცნობილია ნახშირის (კუზნეცკის, დონეცკის, მოსკოვისპირა, ტყიბულის, ტყვარჩელის), ნავთობის და საწვავი აირის (ვოლგა-ურალის, დას. ციმბირის, მექსიკის ყურის), არამადნეული (ირკუტსკის, შტასფურტის და სხვ. მარილის საბადოები) და მადნეული წიაღისეულის (კრივოი-როგის რკინის საბადო, ჭიათურის მანგანუმის საბადო) ა-ები.

**აუზი** ს პ ო რ ტ უ ლ ი, ცურვაში, წყალბურთსა და წყალში ხტომაში სავარჯიშო და შეჯიბრების ჩასატარებელი ბუნებრივი ან ხელოვნური წყალსატევი. ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი ა. ეწყობა სწორფსკერიანი, ზომიერი დინების წყალსატევებში, იქ, სადაც არ არის მორევი და ცივი შენაკადები; წყალი უნდა აკმაყოფილებდეს სანიტ. მოთხოვნებს. ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი ა. შეიძლება იყოს ღია, დახურული და კომბინირებული. საცურაო და წყალბურთის სათამაშო ა. სწორკუთხაა (50×21 *მ*), სიღრმე 1,8—2,3 *მ*. საბავშვო ა. შედარებით პატარაა, სიღრმე 0,6—0,9 *მ*. ა-ის თავთან დადგმულია წყლიდან 1 *მ* სიმაღლის სასტარტო კოშკურები (0,5 × 0,5 *მ*). წყალში ხტომისათვის განკუთვნილი ა. ნებისმიერი ფორმისაა, სიგრძე 18—20 *მ*, სიგანე 14—21 *მ*, სიღრმე 3,5—5,5 *მ*. აქვს სახტომი კოშკები და ტრამპლინები. ხელოვნური ა-ის წყალი უნდა აკმაყოფილებდეს სასმელი წყლის სანიტ. მოთხოვნებს. წყალს ათბობენ (22—23°C, საბავშვო ა-ში 26—27°C), იგი ან მუდმივ ცირკულაციაშია, ან პერიოდულად ცვლიან ახ. ნაკადით და წმინდენ ქლორით. ა-ს აქვს გასახდელი, საშხაპე, ექიმის კაბინეტი, ტექ. ნაგებობანი, მაყურებელთა ტრიბუნები და სხვ.

**აუზი** ჰ ი დ რ ო ე ნ ე რ გ ე ტ ი კ ა შ ი, 1. ჰ ე ს ი ს ს ა წ ნ ე ო ა., ნაგებობა, რ-იც ჰესის უდაწნეო *დერივაციას* ტურბინის *წყალსატართან* აკავშირებს, ათავისუფლებს ნაკადს ნაგვის, თოშისა და ყინულისაგან, აგრეთვე უზრუნველყოფს ჭარბი წყლის არინებას; 2. ჰ ე ს ი ს ს ა დ ღ ე ღ ა მ ი ს ო რ ე გ უ ლ ი რ ე ბ ი ს ა., უდაწნეო დერივაციის მქონე ჰესის ხელოვნური წყალსატევი, რ-იც არეგულირებს ჰესის მიერ დღე-ღამეში მოხმარებული წყლის ხარჯს; აგებენ ან საწნეო ა-ის უშუალო სიახლოვეს (და მასთან მოკლე არხით აერთებენ), ან უდაწნეო დერივაციის ტრასაზე. 3. ჰ ე ს ი ს მ ა თ ა ნ ა ბ რ ე ბ ე ლ ი ა., ჰესის ქვედა *ბიეფში* აგებული ხელოვნური წყალსატევი, რ-იც ათანაბრებს ტურბინებიდან მომდინარე წყლის ხარჯს.

*ლიტ.*: შენგელია პ., ჰიდროელექტრული სადგურები, თბ., 1967; Соколов Д. Я., Использование водной энергии, ч. 2, М., 1965. *პ. შენგელია.*

**აუიესკის ავადმყოფობა** (Morbus Aujeszky), ცრუ ცოფი, ცხოველთა მწვავე ინფექციური ვირუსული დაავადება, რ-საც ახასიათებს ნერვული სისტემისა და სუნთქვის ორგანოების დაზიანება, კანის ძლიერი ქავილი დაავადების გამომწვევის შეჭრის ადგილას. დაავადება აღმოაჩინა (1902) უნგრ. ბაქტერიოლოგმა ა. აუიესკიმ. ავადდება ყველა სას.-სამ. და სხვა შინაური ცხოველი, ზოგჯერ ადამიანიც. ა. ა-ის გამავრცელებელია დაავადებული და სენმოხდილი ცხოველი. სას.-სამ. ცხოველთა შორის ა. ა-ის გაჩენამდე ფერმაში ავადდებიან და იღუპებიან მღრღნელები. ა. ა-ის საინკუბაციო (ფარული) პერიოდია 1—15 დღე. დაავადება მწვავედ მიმდინარეობს, სხეულის ტემპ-რა მატულობს, ცხოველი ბარბაცით დადის, მადა ეკარგება, იკრუნჩხება, ზოგჯერ აღებინებს. ღორი ხშირად მაღლივით ჯდება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გამა-გლობულინი, იმუნური და ჰიპერიმუნური შრატი. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ფერმაში მღრღნელების მოსპობა, ცხოველთა მოვლა-პატრონობისა და კვების ჰიგიენის წესების დაცვა, დროული კარანტინი, დეზინფექცია. *გ. ბედენაშვილი.*

**აუკუბა** (Aucuba), მცენარეთა გვარი შინდისებრთა ოჯახისა. გვხვდება ჩინეთში, იაპონიასა და კორეაში. იაპონური ა. (A. japonica) მარადმწვანე ბუჩქია, აქვს დიდი ფოთლები და პატარა მუქი მურა ყვავილები, წითელი, ყვითელი ან თეთრი ნაყოფი. ოთახისა და ორანჟერეის დეკორ. მცენარედ ითვლება. კულტივირებულია კავკ. შავი ზღვის სანაპიროზე და ყირიმში. საქართველოში შავი ზღვის სანაპირო ზოლის გარდა იზრდება ბოტან. ბაღებსა და ბაღ-პარკებშიც.

**აული** (თურქმ.), თურქმენების, ყარაყალფახების და ყაზახების, აგრეთვე ჩრდ. კავკასიის მთიელების სოფლური დასახლების სახელწოდება. ა. ეწოდებოდა როგორც მომთაბარე, ისე ბინადარ ხალხთა დასახლებას. კავკ. მთიანეთში ა. მეტწილად ერთმანეთთან მიჯრით აშენებული და ტერასულად განლაგებული სახლებისაგან შედგებოდა და ჩვეულებრივ ძნელად მისასვლელ ფერდობზე იყო გაშენებული.

**აუნ სანი** (Aung San) (13. II. 1915, ნამაუ, — 19. VII. 1947, რანგუნი), ბირმის სახელმწიფო მოღვაწე და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერი. დაიბადა ადვოკატის ოჯახში. 1937 დაამთავრა რანგუნის უნ-ტი. 1936—38 სტუდენტთა რევ. მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი იყო. 1938 შევიდა *დობამა ასიაიონში*. მონაწილეობდა ბირმის კომპარტიის შექმნაში (1939 აგვ.) და იყო მისი პირველი გენ. მდივანი (1939—40). II მსოფლიო ომის დაწყების შემდეგ, ინგლის-იაპ. წინააღმდეგობათა გამწვავების და შორეულ აღმოსავლეთში სამხ. კონფლიქტის ვითარებაში ა. ს. იმ ანტიინგლ. რადიკალურ ჯგუფებს დაუკავშირდა, რ-ებიც ბირმის დამოუკიდებლობის მიღწევის შესაძლებლობას იაპონიასთან თანამშრომლობაში ხედავდნენ. 1941—42 მან იაპონელების დახმარებით შექმნა ბირმის დამოუკიდებლობის არმია, მაგრამ როცა დარწმუნდა, რომ იაპონელების ნამდვილი მიზანი ბირმის დამორჩილება იყო, სხვა პატრიოტებთან ერთად წინააღმდეგობის მოძრაობა წამოიწყო. ამავე დროს ოფიციალურად ისევ პროიაპონური მთავრობის წევრი და ეროვნ. არმიის მეთაური იყო. 1944 აგვ. ფარულად შექმნილი *სახალხო თავისუფლების ანტიფაშისტური ლიგის* პრეზიდენტად აირჩიეს. 1945 მარტში ხელმძღვანელობდა ეროვნ. არმიის ანტიიაპ. აჯანყებას, იაპ. დამარცხების შემდეგ (1945) კი — პატრ. ძალების ბრძოლას ბირმაში დაბრუნებული ინგლ. კოლონიზატორების წინააღმდეგ. 1946 სექტ. ა. ს. შევიდა ინგლ. გენ.-გუბერნატორთან არსებულ აღმასრ. საბჭოს შემადგენლობაში და 1947 იანვ. ლონდონს გაემგზავრა ინგლ. მთავრობასთან ბირმის დამოუკიდებლობის საკითხზე მოსალაპარაკებლად. მოლაპარაკების შედეგად ა. ს-მა მოიპოვა ნებართვა ჩაეტარებინათ ბირმის დამფუძნებელი კრების არჩევნები 1947 აპრილში. კრებამ გადაწყვიტა ბირმის დამოუკიდებელი სტატუსის საკითხი. 1947-იდან ა. ს. „გარდამავალი მთავრობის“ ფაქტობრივი მეთაური იყო; აქტიურად მონაწილეობდა დამოუკიდებელი ბირმის კონსტიტუციის შექმნაში; მხარს უჭერდა ბირმის სოციალ. საწყისებზე გარდაქმნას. მოკლეს უ სოს რეაქციული პოლიტ. ჯგუფის წევრებმა. ა. ს. ბირმელი ხალხის ეროვნ. გმირად ითვლება.

**აურა** (ლათ. aura — ნიავის ქროლა), ეპილეფსიური გულყრის წინამორბედი თავისებური მდგომარეობა. გრძელდება რამდენიმე წამს. ახასიათებს უსიამოვნო შეგრძნება, თავბრუ, გულისრევა, ოფლიანობა, სწრაფი უნებლიე მოძრაობები, მხედველობითი და სმენითი ჰალუცინაციები, ზოგჯერ მსუბუქი ქროლის შეგრძნება (აქედან სახელწოდება ა.), რ-იც ტანიდან თავისკენაა მიმართული. იხ. აგრეთვე *ეპილეფსია*.

**აურანგზები** (3. XI. 1618 — 3. III. 1707, აჰმადნაგარი), მოგოლთა იმპერიის უკანასკნელი მბრძანებელი (1658—1707), *შაჰ-ჯაჰანის* მესამე ძე. 1636—44 და 1652—57 იყო დეკანის განმგებელი. ვერაგულად მოკლა თავისი სამი ძმა, დაატყვევა მამა და „ალამგირის“ („ქვეყნის მპყრობლის“) წოდებით სათავეში ჩაუდგა იმპერიას. ა. ომობდა ყანდაარის, ბალხის, აჰმადნაგარის, ბიჯაპურისა და გოლკონდის დასაპყრობად. ამ ომების ხარჯების დასაფარავად გაზარდა გადასახადები, აღადგინა ჯიზია. ატარებდა მუსლ. შეუწყნარებლობის პოლიტიკას, არბევდა ინდ. ტაძრებს, ახდენდა ინდ. ვაჭრების ქონების კონფისკაციას, ძალით იერთებდა ინდ. ფეოდალთა სამფლობელოებს, რასაც მოჰყვა მარათების (*შივაჯის* ხელმძღვანელობით), რაჯპუტების, სიქების აჯანყებები. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში ა-ს აუჯანყდნენ შვილები. მისი სიკვდილის შემდეგ მოგოლთა იმპერია დაიშალა. ა-ის დროს ინდოეთში დამკვიდრდა ევრ. სავაჭრო კომპანიები.

**აურელია** (Aurelia aurita), უხერხემლო ცხოველი *სციფოიდურთა* კლასისა. აქვს 40 *სმ*-მდე დიამეტრის ქოლგისებრი, უფერო, გამჭვირვალე, ლაბოვანი სხეული, სხეულის ქვედა ჩაღრმავებულ მხარეზე ოთხლაპოტიანი პირი. იკვებება წვრილი კიბოსნაირებით, თევზების ქვირითითა და მცირე ზომის ცხოველებით, რ-ებსაც იჭერს ქოლგის კიდეზე განლაგებული საცეცებით. აქვეა წონასწორობის ორგანოები. მის გამჭვირვალე სხეულში მოჩანს ჯვარედინი აგებულების კუჭი, გასტრალური არხები და 4 ნალისებრი სასქესო ჯირკვალი. ა. გავრცელებულია ბარენცის, თეთრ და შავ ზღვებში, აგრეთვე წყნარსა და ატლანტის ოკეანეებში.

**აურელიანი** (Aurelian) პეტრე (13. XII. 1833, სლატინა, — 24. I. 1909, ბუქარესტი), რუმინელი ეკონომისტი, პუბლიცისტი და პოლიტ. მოღვაწე. რუმინ. მეცნ. აკად. წევრი (1871), ამავე აკად. პრეზიდენტი (1900—04). მრავალი ეკონ. და სამეცნ.-კულტ. საზოგადოების ხელმძღვანელი. დეპუტატი, სენატორი, მინისტრი, პრემიერ-მინისტრი (1896—97). 1864 აგრ. რეფორმის მომხრე. ემსახურებოდა სოფ. მეურნ. მოდერნიზაციისა და გლეხობის მდგომარეობის გაუმჯობესების საქმეს, ამასთანავე იბრძოდა ქვეყნის ინდუსტრ. განვითარებისათვის. ა. მრავალი მეცნ. ნაშრომის ავტორია.

**აურეომიცინი,** იხ. *ქლორტეტრაციკლინი*.

**აურეუსი** (ლათ. aureus nummus), რომაული ოქროს მონეტა. ეპიზოდურად იჭრებოდა რესპუბლიკის უკანასკნელ წლებში. სამონეტო სისტემაში იმპ. ავგუსტუსის (ძვ. წ. 27 — ახ. წ. 14) დროიდან დამკვიდრდა და იჭრებოდა IV ს. დასაწყისამდე. თავდაპირველად იწონიდა 8,19 გ. ა-ის წონამ დროთა განმავლობაში შესამჩნევად იკლო. მონეტის შუბლზე მოთავსებული იყო იმპერატორის ან დედოფლის გამოსახულება და შესაბამისი ლათ. წარწერა, ზურგზე კი — სხვადასხვა გამოსახულებები (მითოლ. პერსონაჟები, სცენები და სხვ.). ა. ფართოდ იყო გავრცელებული ბევრ ქვეყანაში. II—III სს. აღმ. საქართვ. ფულად მიმოქცევაში ის ძირითადი ერთეული იყო. აღმოჩენილია მცხეთაში, ზღუდერში (ქარელის რ-ნი), ერწოში (თიანეთის რ-ნი), ჟინვალში, ურეკში და სხვ. საქართველოში, ისევე როგორც ზოგიერთ სხვა ქვეყანაში, იჭრებოდა ა-ის მინაბაძებიც.

*ლიტ.:* კ ა პ ა ნ ა ძ ე დ., მცხეთის არქეოლოგიური ექსპედიციის 1937—1951 წწ. ნუმიზმატიკური მონაპოვარი, «მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის», 1955, ტ. 1; З о г р а ф А. Н., Античные монеты, М.—Л., 1951.

*დ. კაპანაძე. გ. დუნდუა.*

**„აურ-ზაური“,** ქართ. ყოველკვირეული სატირულ-იუმორისტული კარიკატურებიანი ალმანახი. გამოდიოდა 1913 თბილისში „შხამიანი ჭინჭრის“ შემდეგ. გამომცემელი — მ. ლელაშვილი, მხატვარი — ო. შმერლინგი. პირველი ორი ნომრის შემდეგ ეწოდა „ქრისტე აღსდგა“.

**აურიკულარია,** *ჰოლოთურიების* ლარვა. სხეული ოვალური აქვს. პირი მოთავსებულია მუცლის მხარეს წამწამოვანი ზონრით გარშემოვლებული ჩაღრმავების ძირზე. ცხოვრობს წყლის სიზრქეში. განვითარების გარკვეულ სტადიაზე გარდაიქმნება ე. წ. ჭუპრად, რ-იც შემდგომში ფსკერზე ეშვება, წამწამები დასცვივა და ახალგაზრდა ჰოლოთურიად გარდაიქმნება.

**აურიპიგმენტი** (ლათ. auripigmentum — ოქროსფერი საღებავი), მინერალი. ქიმ. შედგენილობა $As_2S_3$, შეიცავს As 60,91%-სა და S 39,09%-ს. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. კრისტალები პრიზმული აქვს, აგრეგატები — ფურცლოვანი, მარცვლოვანი, თირკმლისებრი და სხვ. ოქროსფერია, უფრო იშვიათად ნარინჯისფერ-ყვითელი, ზოგჯერ მორუხო. ელვარება — ცხიმოვანი, ტკეჩადობის სიბრტყეზე — სადაფისებრი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 1,5—2; სიმკვრივე — 3490 *კგ/მ*³. გვხვდება დაბალტემპერატურიან ჰიდროთერმულ საბადოებში რეალგართან, ანტიმონიტთან და სხვ. პარაგენეზისში, აგრეთვე ცხელი მინერ. წყლების გამონალექებსა და მოქმედი ვულკანების სუბლიმატებში. დარიშხანის მადნის ერთ-ერთი მთავარი მინერალია. იყენებენ ლითონური დარიშხანის და დარიშხანის სამჟანგის მისაღებად. სსრკ-ში ა-ის ცნობილი საბადოებია მინკიულე (იაკუტია), ლუხუნი (საქართველო).

**აუსგეირსონი** (Ásgeirsson) აუსგეირ (დ. 13. V. 1894, კაურანესი), ისლანდიის სახელმწ. მოღვაწე. 1915 დაამთავრა რეიკიავიკის უნ-ტის თეოლ. ფაკ-ტი. 1923—52 ალთინგის დეპუტატი, 1923—33 პროგრ. (ფერმერთა) პარტიის ერთ-ერთი ლიდერი, 1931—34 ფინანსთა მინისტრი, 1932—34 ს.-დ. და პროგრესისტთა პარტიების კოალიციური მთავრობის პრემიერ-მინისტრი. 1934 ს.-დ. პარტიაში გადავიდა, დატოვა პარტია პრეზიდენტად (1952—64) არჩევის გამო.

**აუსეკლისი** (ნამდვ. გვარი მიკელის კ რ ო გ ზ ე მ ი ს ი) [6(18). IX. 1850, ალოია, ახლანდ. ვალმიერასის რ-ნი, ლატვია, — 25. I (6. II). 1879, პეტერბურგი], ლატვიელი პოეტი. იყო სახალხო მასწავლებელი, „ახალგაზრდა ლატვიელთა“ დემოკრ.-განმათ. მოძრაობის აქტ. მონაწილე. ა-ის სიცოცხლეშივე გამოიცა პირველი კრებ. „ლექსები“ (1873). მისი სატირული ნაწარმოებები იბეჭდებოდა ალმანახში „დუნდური“ („კრაზანები“), რ-იც გამოდიოდა 1875—78 პეტერბურგში. ა. დიდ ყურადღებას უთმობდა ლატვ. ხალხის ისტორიას, ეთნოგრაფიას, ოსტატურად იყენებდა ფოლკლორულ სიუჟეტებსა და სახეებს, აიდეალებდა სამშობლოს წარსულს, პატრიარქალურ ყოფას და ამით თავისებურ პროტესტს გამოთქვამდა ეროვნ. ჩაგვრის წინააღმდეგ.

**აუსკულტაცია** (ლათ. auscultatio — მოსმენა), შინაგანი ორგანოების გამოკვლევის ერთ-ერთი ძირითადი მეთოდი ამ ორგანოებში წარმოშობილი ხმიანობის მოსმენით. ორგანოს მოსმენა შეიძლება უშუალოდ ყურით ან სპეც. ხელსაწყოების — სტეთოსკოპისა და ფონენდოსკოპის საშუალებით. გულის გამოკვლევა მოსმენით პირველად შემოიღო ბერძენმა ექიმმა არეტეოსმა (ძვ. წ. II ს.). თანამედროვე ა-ის ფუძემდებლად ითვლება ფრანგი ექიმი რ. ტ. ი. *ლაენეკი*, რ-მაც

აურელია. სხეულის ქვედა მხარე.

აურეუსი. მოჭრილია იმპ. ანტონინუს პიუსის დროს (138—161) ზემოთ—შუბლი, ქვემოთ—ზურგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

აურიკულარია. მუცლის მხარე.


აუსკულტაცია: 1—სტეტოს-კოპი; 2—ფონენდოსკოპი.

პირველად (1819) გამოიყენა სტეთოსკოპი. ა-თვის უმეტესად იყენებენ ფონენდოსკოპს, რ-იც მემბრანიანი ღრუ კაფსულისა და რეზინის ორი მილისაგან შედგება. კაფსულას ადებენ ავადმყოფის სხეულს, მემბრანა გადასცემს ამა თუ იმ ორგანოში წარმოშობილ ხმიანობას, რ-საც მილების საშუალებით ისმენს ექიმი. ფილტვების ა-ით ისმენენ სუნთქვითს ხმაურს, გარკვეული დაავადებისათვის დამახასიათებელ სხვადასხვაგვარ ხიხინს; გულის ტონების ცვალებადობისა და გულში წარმოქმნილი შუილის მიხედვით განსაზღვრავენ გულის მოქმედებას, დაავადებას. არტერიებს ისმენენ სისხლის წნევის გასინჯვის დროს, მუცლის ა-ით ადგენენ კუჭისა და ნაწლავების *პერისტალტიკას*, ორსულობის დროს ნაყოფის გულისცემას და ა. შ.

*თ. დიდებულიძე.*

ვეტერინარიაში ა-ს იყენებენ ცხოველის გულ-სისხლძარღვთა, სასუნთქი და კუჭ-ნაწლავის სისტემების დაავადებათა დიაგნოსტიკისათვის. ორგანოს პირდაპირი ა-ით მოსმენისას ცხოველის სხეულის მოსასმენ ნაწილს აფარებენ ზეწარს ან პირსახოცს. არაპირდაპირი ა-თვის სტეთოსკოპსა და ფონენდოსკოპს იყენებენ.

*პ. მაღრაძე.*

**აუსპიციუმი** (ლათ. auspicium<avis—ფრინველი, specio — ვუთვალთვალებ), მკითხაობა ძვ. რომში „ღმერთების ნება-სურვილის" შესაცნობად ფრინველთა ფრენის, მათი ხმიანობის, ციური მოვლენების და სხვა „ღვთაებრივი ნიშნების" მიხედვით. მისი მოწყობის უფლება მნიშვნელოვანი სახელმწ. საკითხის გადაწყვეტის წინ ჰქონდათ უმაღლეს მაგისტრატოსებს. ა-ის შედეგებს განმარტავდა *ავგურების* ქურუმთა კოლეგია.

**აუსტენიტი,** რკინანახშირბადიანი შენადნობების ერთ-ერთი სტრუქტურული შემდგენი; ნახშირბადისა (2%-მდე) და მალეგირებელი ელემენტების მყარი ხსნარი γ-რკინაში (იხ. *რკინა*). სახელწოდება მიიღო ინგლ. მეცნიერ უ. რობერტს-ოსტინის გვარისაგან (W. Roberts-Austen, 1843—1902). ა-ის კრისტ. გისოსი წახნაგდაცენტრებული კუბია. ა. არამაგნიტურია. მისი სიმკვრივე უფრო მეტია, ვიდრე ფოლადის სხვა სტრუქტურული შემდგენებისა. ნახშირბადიან ფოლადსა და თუჯში ა. მდგრადია მხოლოდ 727°C-ზე ზემოთ. ძალიან ნელი გაცივებისას 727°C-ზე ა. გარდაიქმნება და მიიღება ფერიტისა და ცემენტიტის მიკრონარევი. ნარევი—პერლიტი, რ-იც ფირფიტოვანი ან მარცვლოვანი აგებულებისაა. სწრაფად გაცივებისას ა-ის შენარჩუნება შეიძლება 727°C-ზე ქვემოთაც. რაც უფრო დიდია გაცივების სიჩქარე, მით უფრო დაბალია ა-ის გარდაქმნის ტემპ-რა. ცნობილია ა-ის გარდაქმნის სამი ტემპ-რული არე. ზედა არეში (727—550°C) წარმოიქმნება პერლიტის ოჯახის სტრუქტურები: პერლიტი, სორბიტი, ტროსტიტი. ა-ის პერლიტური გარდაქმნის პროცესი დიფუზიურია, იწყება გარკვეული საინკუბაციო პერიოდის შემდეგ და მთავრდება ა-ის სრული გარდაქმნით. 550°C—$M_{ს}$ (ა-ის მარტენსიტული გარდაქმნის საწყისი ტემპ-რა) ტემპ-რის არეში გარკვეული საინკუბაციო პერიოდის შემდეგ იწყება ა-ის შუალედური გარდაქმნის პროცესი, რ-იც ბოლომდე არ მიმდინარეობს; შედეგად მიიღება ფერიტ-ცემენტიტის ნარევი — ბეინიტი. სწრაფი გაცივებისას (წრთობის კრიტ. სიჩქარე) ა. შენარჩუნებულია $M_{ს}$ ტემპ-რამდე (ა-ის მარტენსიტული გარდაქმნის საწყისი ტემპ-რა). $M_{ს}$ ტემპ-რა დამოკიდებული არ არის გაცივების სიჩქარეზე. იგი დაბლა იწევს ნახშირბადისა და მალეგირებელი ელემენტების რაოდენობის გადიდების შედეგად. მაგ., ფოლადისათვის, რ-იც 0,8% ნახშირბადს შეიცავს, $M_{ს}$ დახლ. 240°C-ს უდრის. ა-ის მარტენსიტული გარდაქმნის პროცესი არადიფუზიურია. ატომების მცირე მოწესრიგებული გადაჯგუფებით ა. მარტენსიტად გარდაიქმნება. პროცესი მიმდინარეობს ძალიან სწრაფად $M_{ს}$-$M_{დ}$ ტემპ-რის ინტერვალში. $M_{დ}$ (ა-ის გარდაქმნის დამთავრების ტემპ-რა) ფოლადების უმრავლესობისათვის 0°C-ზე დაბალია, ამიტომ ოთახის ტემპ-რაზე ნაწრთობ ფოლადში მარტენსიტთან ერთად ყოველთვის არის ნარჩენი ა.; რაც უფრო დაბალია $M_{ს}$, მით უფრო მეტია ა.; როცა ზოგიერთი მალეგირებელი ელემენტის გავლენით $M_{ს}$-იც 0°C-ზე დაბლა იწევს, ფოლადის სტრუქტურა აუსტენიტური ხდება და ფოლადს განსაკუთრებული თვისებები ეძლევა. ა-ის გარდაქმნის კანონზომიერებებს იყენებენ სხვადასხვა დანიშნულების ლეგირებული ფოლადების შექმნისა და თერმული დამუშავების რეჟიმების შერჩევისათვის.

*ლიტ.:* გიორგაძე ე., ლითონმცოდნეობა და ლითონთა თერმული დამუშავება, თბ., 1968; Курдюмов Г. В., Явления закалки и отпуска стали, М., 1960; Энтин Р. И., Превращения аустенита в стали, М., 1960.

*ე. გიორგაძე.*

**აუსტერლიცის ბრძოლა 1805,** გადამწყვეტი ბრძოლა რუსეთ-ავსტრიისა და საფრანგეთის ჯარებს შორის 1805 წ. 20 ნოემბ. (2 დეკ.) სოფ. აუსტერლიცთან (ახლანდ. ქ. სლავკოვი, ჩსსრ) რუსეთ-ავსტრია-საფრანგეთის 1805 ომის დროს. ბრძოლის წინ რუს.-ავსტრ. არმია (სარდალი გენ. მ. კუტუზოვი) ითვლიდა 86 ათ. კაცს (მ. შ. 15 ათ. ავსტრიელი), საფრ. არმია (ნაპოლეონ I-ის სარდლობით)—73 ათასს. რუს.-ავსტრ. ჯარები დამხმარე ძალებს ელოდნენ და ძლიერი პოზიციები ეკავათ ოლმიუცის რ-ნში. იმპ. *ალექსანდრე I-მა* უგულებელყო კუტუზოვის მოსაზრება და მიიღო ავსტრ. გენ. ფ. ვაიროტერის გეგმა, რ-ის მიხედვით შეტევა უნდა წარმართულიყო მოძველებული სტრატეგიის საფუძველზე, მოწინააღმდეგის მანევრისა და შექმნილი ვითარების სათანადოდ გაუთვალისწინებლად. ნაპოლეონს სურდა გენ. ბრძოლის გამართვა და ვარაუდობდა განადგურებინა მოწინააღმდეგე მანამდე, ვიდრე ის დამხმარე ძალებს მიიღებდა. მოკავშირეთა ორიენტირების მიზნით იგი ხმებს ავრცელებდა საფრ. არმიის სისუსტის თაობაზე და ავსტრიასთან საიდუმლო მოლაპარაკებაც კი წამოიწყო ზავის შესახებ. 15 (27) ნოემბ. რუს.-ავსტრ. ჯარებმა დატოვეს ოლმიუცი და 19 ნოემბ. (1 დეკ.) აუსტერლიცთან მოწინააღმდეგის პირისპირ დაიკავეს საბრძოლო პოზიციები. 20 ნოემბ. (2 დეკ.) დაიწყო მოკავშირეთა არმიის მთავარი ძალების შეტევა სოკოლნიც-ტელნიცის მიმართულებით. ნაპოლეონმა ჯარის ნაწილით დაიცვა მარჯვ. ფლანგი და მთავარი ძალებით (50 ათ. კაცი) იერიში მიიტანა პრაცენის მაღლობებზე. შემდეგ სამხრეთიდან შემოუარა რუს.-ავსტრ. არმიის მთავარ ძალებს, რ-მაც მძიმე დანაკარგებით უკან დაიხია.

მოკავშირეებმა დაკარგეს 27 ათ., ფრანგებმა — 12 ათ. კაცზე მეტი. ა. ბ-მ ნათელყო საფრ. ახალი სამხ. სისტემის უპირატესობა ძველი კორდონული სტრატეგიისა და სახაზო ტაქტიკის წინაშე. ამ ბრძოლის შედეგად საბოლოოდ დამარცხდა მე-3 ანტიფრანგული კოალიცია, ხოლო ავსტრიამ დეკემბერში ხელი მოაწერა *პრესბურგის საზავო ხელშეკრულებას* და ომიდან გამოვიდა.

აუსტერლიცის ბრძოლა
20.XI (2.XII) 1805 წ.










**აუტბრიდინგი** (ინგლ. outbreeding< out — გარეშე და breeding — მოშენება), არამონათესავე, მ. შ. სხვადასხვა ჯიშისა და სახეობის, ორგანიზმთა შეჯვარება. ა. სელექციისა და ჯიშთა მოშენების მნიშვნელოვანი მეთოდია. ა-ით თავიდან იცილებენ იმ არასასურველ შედეგებს, რ-ებიც თან სდევს ხანგრძლივი დროის განმავლობაში წარმოებულ ახლონათესაურ შეჯვარებას (*ინბრიდინგი*) და აღწევენ ძვირფასი მემკვიდრული ნიშნების (გადიდებული ცხოველმყოფელობა, პროდუქტიულობა, ამტანობა, ნაყოფიერება) ერთ ჰიბრიდულ ორგანიზმში შეთავსებას. ა-ით მიღებული პირველი თაობა შედარებით ერთგვაროვანია, შემდგომ თაობებში კი ნიშან-თვისებების დათიშვა ხდება.

**აუტო** (ესპ. და პორტუგ. auto), ერთმოქმედებიანი რელიგიურ-ალეგორიული დრამატული წარმოდგენის სახეობა XIII—XVIII სს. ესპანეთსა და პორტუგალიაში. ა-ს თავდაპირველად 3—4 კაცი ასრულებდა. XVI—XVII სს-ში იგი გადაიქცა დიდ თეატრ. სანახაობად. ა-ს წერდნენ ლოპე დე ვეგა (იხ. *ვეგა კარპიო ლ. ფ. დე*), *კალდერონ დე ლა ბარკა*. XVIII ს. ესპანეთში ა., როგორც თეატრ. სანახაობის მოძველებული ფორმა, აიკრძალა.

**აუტოდაფე,** აუტო დე ფე (ესპ. და პორტუგ. Auto de fé—რწმენის აქტი), ინკვიზიციის სასამართლოს განაჩენის გამოცხადება, აგრეთვე მისი შესრულება—უმთავრესად მსჯავრდადებულის კოცონზე დაწვა. შემოიღეს XIII ს-ში, ინკვიზიციის დაარსების დროიდან, მწვალებლების დასასჯელად. განსაკუთრებით გავრცელდა XV ს. დამლევიდან ჯერ ესპანეთსა და პორტუგალიაში, ხოლო შემდეგ მათ კოლონიებშიც. ა. იმართებოდა საჯაროდ, ქალაქის მთავარ მოედანზე, სამეფო კარის თანდასწრებით. უკანასკნელი ა. გაიმართა ქ. ვალენსიაში 1826.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ინკვიზიცია.

**აუტსაიდერები** (ინგლ. outsider — გარეშე), კაპიტალისტური საწარმოები და კომპანიები, რ-ებიც არ შედიან მო-

ნოპ. გაერთიანებებში. ა. შეიძლება იყოს როგორც წვრილი და საშუალო, ასევე მსხვილი საწარმოები. ზოგიერთი მათგანი, უპირატესად მსხვილი საწარმოები, ტექნოლ. პროცესის თავისებურების, კონიუნქტურის ხასიათის და სხვ. გამო კონკურენციას უწევს მსხვილ მონოპოლიებსაც. თავის მხრივ მონოპ. გაერთიანებები ა-ის წინააღმდეგ კონკურენციულ ბრძოლაში მიმართავენ სხვადასხვა ხერხს (ნედლეულის მიწოდების შეზღუდვა, სატრანსპ. მომსახურების შეფერხება, კრედიტის შეზღუდვა და ფასების შემცირება, აქციებისა და პატენტების შესყიდვა და ა. შ.). თანამედროვე პირობებში ა-ის დიდი ნაწილის დამოუკიდებლობა მოჩვენებითია, მსხვილი მონოპოლიები მათ სუბმოიჯარეებად აქცევენ და აიძულებენ მსხვილი მონოპოლიებისათვის ხელსაყრელ სპეც. დაკვეთებზე იმუშაონ.

ს პ ო რ ტ შ ი — რაიმე შეჯიბრებაში ბოლო ადგილზე მყოფი გუნდები.

**აუში** მუჰამად, იხ. *აუფი* მუჰამად.

**აუქსინები** (ბერძნ. auxō — ვზრდი, ვადიდებ), მცენარეული წარმოშობის ნივთიერებები; ხელს უწყობს ზრდის პროცესებს (კალმების დაფესვიანებას, ქსოვილურ კულტურაში უჯრედების გაყოფას და სხვ.). ეკუთვნის *ფიტოჰორმონების* ჯგუფს. წარმოიქმნება უმაღლესი მცენარეების ნორჩ, აქტიურად მზარდ ნაწილებში (ღეროს ზრდის წერტილში, ფესვის წვეროში, ნორჩ ფოთლებში, კვირტში), აგრეთვე სოკოებში და სხვ. მათი დაბალი კონცენტრაცია აჩქარებს, ხოლო მაღალი ანელებს მცენარის ზრდას. ა-ს აქვს გადაადგილების უნარი ფოთლებიდან ღეროსა და ფესვებში და პირუკუ. ღერძულ ორგანოებში ა-ის არათანაბარი განაწილებით აიხსნება მცენარის ზრდისეული მოძრაობანი და სხვადასხვა *ტროპიზმი*. მცენარის ქსოვილებში თავისუფალი ან ბმული ფორმით გვხვდება. ბიოლოგიურად აქტიურია მხოლოდ თავისუფალი ა. მცენარეებში უფრო გავრცელებულია *ჰეტეროაუქსინი*, ანუ β-ინდოლილძმარმჟავა, რ-იც წარმოიშობა *ტრიპტოფანისაგან*. ა-ის მოქმედების მექანიზმი მრავალფეროვანია და ბოლომდე შესწავლილი არ არის. ვარაუდობენ, რომ ა. ზოგიერთი ცილა-ფერმენტის აქტივატორია ან არამტკიცე კომპლექსს ქმნის რიბონუკლეინის მჟავასთან და აწესრიგებს უჯრედის დაყოფის პროცესს. ა-ის მსგავსად მოქმედებს ბევრი სინთეზური ნივთიერება (მაგ., β-ინდოლილერბომჟავა და სხვ.). იყენებენ მემცენარეობაში ძნელად დასაფესვიანებელი მცენარეების კალმების დაფესვიანების დასაჩქარებლად და სხვ.

**აუქსოტროფები** (ბერძნ. auxō — ვზრდი, ვადიდებ და trophē — კვება), ბაქტერიები, სოკოები ან წყალმცენარეები, რ-ებსაც მუტაციის შედეგად დაკარგული აქვთ მარტივი წინამორბედი ნივთიერებებისაგან ზრდისათვის აუცილებელი ერთ-ერთი ნივთიერების სინთეზის უნარი. ა-ის განვითარებისათვის აუცილებელია ამინომჟავები, ვიტამინები ან აზოტოვანი ფუძეები; ამით ისინი განსხვავდებიან ზრდის ნივთიერებათა სინთეზის უნარის მქონე ა უ ქ ს ო ა ვ ტ ო ტ რ ო ფ ე ბ ი ს ა გ ა ნ და აგრეთვე *პროტოტროფებისაგან*.

**აუქსოქრომები და ქრომოფორები,** 1. ატომთა ჯგუფები ($-OH$, $-NH_2$, $-SH$ და სხვ.), რ-ებიც შეფერილ ნივთიერებას ანიჭებენ ქსოვილებზე ფიქსაციის უნარს, ე. ი. აძლევენ მას საღებრის თვისებებს. ისინი აძლიერებენ და ხშირად ამუქებენ საღებრის ფერს (აუქსოქრომები); 2. ატომთა ჯგუფები ($-CH{=}CH-$, $-CH{=}N-$, $-N{=}N-$, $=C{=}O$ და სხვ.), რ-ებიც შეფერილობას აძლევენ ორგ. ნივთიერებებს (ქრომოფორები).

**აუქშტაიტები,** ტომთა ერთ-ერთი მსხვილი გაერთიანება ძველად. ამჟამად ლიტველების ეთნოგრ. ჯგუფი. შეინარჩუნეს ენისა და მატერ. კულტ. ზოგიერთი თავისებურება. უმთავრესად ცხოვრობენ ლიტვის სსრ აღმ. ნაწილში.

**აუქციონი** (გერმ. Auction<ლათ. auctio — წამატება), საჯარო ვაჭრობით გაყიდვა, საჯარო გაყიდვის ისეთი წესი, როცა ნივთს დამსწრეთაგან ის იძენს, ვინც ყველაზე მეტ ფასს გაიღებს. საბჭ. კანონმდებლობაში ტერმინი „ა." არ იხმარება, მაგრამ ა-ის წესით ყიდიან საცხოვრებელ ნაგებობას, თუ სასამართლოს გადაწყვეტილების აღსასრულებლად გაყიდვა აუცილებელია (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მ.მ. 414—420); საერთაშ. ვაჭრობაში ა-ით იყიდება ბეწვეული, თამბაქო, ჩაი და ზოგიერთი სხვა საქონელი. მაგ., ლენინგრადში რეგულარულად ეწყობა ბეწვეულის საერთაშ. ა.

ა. ფართოდ არის გავრცელებული კაპიტალ. ქვეყნებში. განასხვავებენ იძულებითსა და ნებაყოფლობით ა-ს. იძულებით ა-ს აწყობს სხვადასხვა სახელმწ. ორგანო ან კერძო საწარმო. ამ წესით ხდება, მაგ., ქონების გაყიდვა იმ ვალის დასაფარავად, რ-საც მოპასუხე ნებაყოფლობით არ იხდის; მიუკითხავი ან ფასგადაუხდელი ტვირთის რეალიზაცია სატრანსპორტო საწარმოს მიერ; ლომბარდში დაგირავებული და დროულად გამოუხსნელი ნივთების გაყიდვა. ნებაყოფლობითი ა. ეწყობა მესაკუთრის ინიციატივით, იმ მიზნით, რომ თავისი ქონება უფრო ხელსაყრელად გაყიდოს. ასეთი ა-თვის სპეც. სავაჭრო საწარმოებია შექმნილი.

ძვ. ქართ. სამართალი იცნობდა ქონების გაყიდვას ა-ის წესით ვალაუვალობის შემთხვევაში (იხ. აგრეთვე *საჯარო ვაჭრობა*).

*ვ. მაყაშვილი.*

**აუცილებელი და საკმარისი პირობები** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, რაიმე დებულების მართებულობის პირობები. *A* დებულების მართებულობის აუცილებელი პირობები ისეთი პირობებია, რ-თა შეუსრულებლობისას *A* დებულება სწორი არ იქნება; ხოლო *A* დებულების მართებულობის საკმარისი პირობები კი ისეთი პირობებია, რ-თა შესრულებისას *A* დებულება სწორია. მაგ., მთელი რიცხვის ლუწი ციფრით დაბოლოება არის ამ რიცხვის 4-ზე გაყოფადობის აუცილებელი და არა საკმარისი პირობა, ხოლო მთელი რიცხვის დაბოლოება ორი ნულით არის ამ რიცხვის 4-ზე გაყოფადობის საკმარისი და არა აუცილებელი პირობა. *A* დებულების მართებულობის საკმარისი პირობა ხშირად ამავე დროს აუცილებელიც არის. მაგ., მრავალნიშნა რიცხვის 4-ზე გაყოფადობის ა. და ს. პ. ის არის, რომ ორნიშნა რიცხვი, რ-ითაც ბოლოვდება მოცემული რიცხვი, იყოფოდეს 4-ზე.

**აუცილებელი მოგერიება,** მოქალაქის უფლება თავისი ან სხვისი ინტერესის დაცვისას ზიანი მიაყენოს თავდამსხმელს. ამ უფლების არსებობა ხელს უწყობს დანაშაულთან ბრძოლას, ამიტომ ა. მ-ის დროს თავდამსხმელისათვის ზიანის მიყენება არათუ არ იწვევს სისხლისსამართლებრივ პასუხისმგებლობას, არამედ საზოგადოებრივად სასარგებლო მოქმედებად ითვლება. ა. მ. გულისხმობს როგორც მოქალაქის, ასევე სახელმწიფოებრივი თუ საზ. ინტერესების დაცვას. მოქალაქეს ა. მ-ის უფლება იმ შემთხვევაშიც აქვს, როცა თავს ესხმიან არა მას, არამედ სხვა პირს. ა. მ. მართლზომიერია, როცა თავდასხმა, რ-საც მოქალაქე იგერიებს, საზოგადოებრივად საშიში, რეალური და იმწუთიერია (მაგ., ყაჩაღური თავდასხმისას დამნაშავის დაშავება იმ მომენტში, როცა იგი ხელყოფს პიროვნებას და მის ქონებას). მომგერიებელმა არ უნდა გადაამეტოს ა. მ-ის ფარგლებს. ა. მ-ის ფარგლების გადამეტებად ჩაითვლება თავდამსხმელისათვის ისეთი ზიანის მიყენება, რ-იც აშკარად არ იყო საჭირო თავდასხმის მოსაგერიებლად. ა. მ-ის ფარგლების გადამეტება დანაშაულია, მაგრამ შედარებით მსუბუქად ისჯება (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი, მმ. 15, 38, პ. 6).

ა. მ-ის ინ-ტს იცნობდა ძვ. ქართ. სამართალი. ვახტანგ VI-ის სამართლის მიხედვით, „მიმჭდომის კაცის სიკუდილის სისხლი არ არის, რომ დამხდურმან მოკლას" (მ. 42). ამავე დროს ა. მ-ის უფლება იზღუდებოდა, თუ თავდამსხმელი ფეოდ. იერარქიის უფრო მაღალ საფეხურზე იდგა, ვიდრე მომგერიებელი.

*ლიტ.*: Паше-Озерский Н. Н., Необходимая оборона и крайняя необходимость по советскому уголовному праву, М., 1962; Тишкевич И. С., Условия и пределы необходимой обороны, М., 1969; Шавгулидзе Т. Г., Необходимая оборона, Тб., 1966.

*თ. შავგულიძე.*

**აუცილებელი შრომა,** მატერიალური წარმოების სფეროში დასაქმებულ მუშაკთა შრომის ნაწილი, რ-იც ქმნის აუცილებელ პროდუქტს. პირველყოფილი თემური წყობილების დროს მთელი სამუშაო დრო პრაქტიკულად აუცილებელი იყო და აკმაყოფილებდა ადამიანთა მხოლოდ საარსებო მოთხოვნილებებს. მონათმფლობელობის, ფეოდალიზმისა და კაპიტალიზმის დროს *შრომის მწარმოებლურობის* ზრდის შედეგად ა. შ-ზე იხარჯება სამუშაო დღის მხოლოდ ერთი ნაწილი, დანარჩენი — ზედმეტ შრომაზე, რ-ის პროდუქტს ექსპლუატატორები აუნაზღაურებლად ითვისებენ და მდიდრდებიან. ექსპლუატატორები ცდილობენ შეამცირონ ა. შ., რაც იწვევს ზედმეტი შრომის ზრდასა და ექსპლუატაციის გაძლიერებას. თანამედროვე კაპიტალიზმის პირობებში ზედმეტი შრომის ხანგრძლივობა მნიშვნელოვნად აღემატება ა. შ-ის სიდიდეს. შრომის დანაწილება აუცილებელ და ზედმეტ შრომად კაპიტალიზმის დროს შენიღბულია ხელფასით, რ-იც დაქირავებული მუშის თითქოს მთელი დახარჯული შრომის (აუცილებლისა და ზედმეტის) ანაზღაურებად ითვლება. სინამდვილეში ხელფასი შეესაბამება მუშის მიერ ახლადშექმნილი პროდუქტის ღირებულების მხოლოდ იმ ნაწილს, რ-იც ა. შ-ით შეიქმნა.



აუტოდაფე. ა. ბერუგეტე
პრადო. მადრიდი.

სოციალ. საზ-ბაში აუცილებელ და ზედმეტ შრომას შორის არ არის ანტაგონისტური წინააღმდეგობა, ამიტომ გამორიცხულია ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაცია. ამ შემთხვევაში სამუშაო დღის ერთ მონაკვეთში იხარჯება შრომა (აუცილებელი), რ-იც ქმნის პროდუქტს მუშაკის პირადი მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად; მეორე მონაკვეთში დახარჯული შრომით იქმნება პროდუქტი მთელი საზოგადოების მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად.

**აუცილებლობა და შემთხვევითობა,** ფილოსოფიური კატეგორიები, რ-ებიც მოვლენათა კავშირს ახასიათებენ. ცალკეულ რეალურ მოვლენათა კავშირს აუცილებლობა მიეწერება გარკვეულ ზოგად კავშირთან მისი მიმართების საფუძველზე. აუცილებელია ის, რაც ამ ზოგადი კავშირიდან გამომდინარეობს, შემთხვევითი კი ის, რაც მას ექვემდებარება. შემთხვევითობა არ გამოხატავს რაიმე განსაკუთრებული ტიპის კავშირს. იგი მხოლოდ უარყოფს აუცილებელი კავშირის არსებობას მოცემულ მოვლენათა შორის.


აფალინა.

არსებობს აუცილებლობის სხვადასხვა სახეები: რეალური აუცილებლობა გამოხატავს რეალურ მოვლენათა კანონზომიერ კავშირს. ლოგიკური აუცილებლობა ახასიათებს აზრთა გამომდინარეობით კავშირს, რ-ის საფუძველია გარკვეული ლოგიკური წესები და კანონები. მორალური აუცილებლობა აღნიშნავს ადამიანის საქციელის შესაბამისობას მორალურ ნორმებთან, რ-ებიც ამ აუცილებლობის საფუძველს შეადგენენ. შემთხვევითობა მხოლოდ რეალური აუცილებლობის უარყოფაა და არა ყოველგვარი აუცილებლობისა.

აუცილებლობას ზოგჯერ მიზეზობრიობასთან აიგივებდნენ და თვლიდნენ, რომ, რადგან ყველაფერს აქვს მიზეზი, შემთხვევითობა არ არსებობს (*დემოკრიტე*, *სპინოზა*). სინამდვილეში მიზეზობრიობა თვითონ გულისხმობს აუცილებლობასა და შემთხვევითობას. რაიმეს მიზეზს ვერ დავადგენთ, თუ არ გავარჩიეთ მისი წარმოშობის აუცილებელი და არააუცილებელი, ე. ი. შემთხვევითი პირობები.


თ. ა. აფანასიევი.

მეცნ. შემეცნებას არ შეიძლება საფუძვლად დაედოს მხოლოდ აუცილებლობის ან მხოლოდ შემთხვევითობის აღიარება. მეცნიერების მიზანია აუცილებელ კავშირთა დადგენა. „მეცნიერება მთავრდება იქ, სადაც აუცილებელი კავშირი ძალას კარგავს“ (ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1950, გვ. 223). აუცილებელ კავშირთა შემეცნება კი შესაძლებელია შემთხვევითობისაგან მათი განსხვავების, არსებითისა და არაარსებითის გარჩევის საფუძველზე. მარქსისტული ფილოსოფია უარყოფს როგორც მექანისტურ *დეტერმინიზმსა* და *ფატალიზმს*, ისე აქციდენციალიზმს (იხ. *აქციდენცია*).

ა. და შ. ერთმანეთისაგან მოწყვეტილი არ არის. ყოველი რეალური აუცილებლობა დაკავშირებულია შემთხვევითობასთან, მისი საშუალებით ვლინდება, ხოლო ყოველი შემთხვევითობა რაღაც აუცილებლობას ემყარება. ა. და შ. ერთმანეთს ცვლის. ის, რაც აუცილებელი იყო განვითარების პროცესში, შეიძლება შემდეგ შემთხვევითად იქცეს და პირიქით.


აფართა და ისათა საფრანგეთის ტერიტორია. ნავსადგური ჯიბუტი.

ა-ისა და შ-ის ურთიერთობა თავისებურად ვლინდება ე. წ. მასობრივ შემთხვევით მოვლენებში, რ-თა დახასიათებასაც *ალბათობის თეორია* იძლევა.

ა-ისა და შ-ის ურთიერთობას განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ისტ. მეცნიერებისათვის. ისტ. საგანია საზ. ცვლილებათა კონკრ.-რეალური პროცესი. ისტორიკოსს აინტერესებს არა მარტო შემთხვევითობის მიღმა არსებული აუცილებლობა, არამედ ამ აუცილებლობის გამოვლენის კერძო, ამა თუ იმ პირობებით სახეშეცვლილი ფორმები. მაგრამ ისტ. მეცნიერება შემთხვევითს იმდენად ასახავს, რამდენადაც ის ჩართულია საზ. მოვლენათა მიზეზ-შედეგობრივ კავშირში და თავის დაღს ასვამს ამ მოვლენათა მსვლელობას. *ო. ჯიოევი.*

**აუძხა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო), მდ. ფსირცხის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 480 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, გუდაუთიდან 27 *კმ*. ოქტომბრის რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (3 *კმ*).

**აფაგია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და phagō — ვჭამ, ვიკვებები), 1. (ბიოლ.), ზოგიერთი ცხოველის განვითარების გარკვეულ ფაზაში გარემოდან საკვების მიღების უნარის უქონლობა. ა-ის ყველაზე გავრცელებული ფორმაა კვერცხში ჩანასახის განვითარება (საკვების უმთავრესი წყარო — ყვითრი). ა. ნიშანდობლივია ზოგი მწერისა და თევზის ზრდასრული ფორმებისთვისაც. მაგ., წყნარი ოკეანის ორაგული, როცა ქვირითს ყრის, არ იკვებება, შემდეგ კი იღუპება. მწერებში ა. მხოლოდ მათი განსახლების ან გამრავლების დროს გვხვდება (ერთდღიურები, ზოგიერთი მზომელასებრი და სხვ.). ზოგ შემთხვევაში ა. ახასიათებს მხოლოდ ერთ სქესს (ზოგიერთ ტკაცუნა ხოჭოსა და ღრაჭას დედლებს, კოკციდებისა და სხვადასხვა კოღოს მამლებს). ა-ის დროს, ჩვეულებრივ, ხდება საჭმლის მომნელებელი სისტემის დეგენერაცია. ორგანიზმში დიდი რაოდენობით გროვდება სამარქაფო ნივთიერებები, ძლიერდება მოძრაობის ორგანოები, რაც სხვადასხვა სქესის ინდივიდთა შეხვედრას აადვილებს.

**აფაზია** (ბერძნ. aphasia < a — უარყ. ნაწ. და phasis — გამოთქმა), მეტყველების მოშლა. ავადმყოფს უჭირს ან სულ არ შეუძლია საკუთარი აზრის გადმოცემა, სხვისი ნათქვამის გაგება, თუმცა მეტყვ. და სმენის ორგანოები დაზიანებული არა აქვს. შეუძლია გამოთქვას ცალკეული ბგერა, მაგრამ ვერ ლაპარაკობს, ყველა ბგერას აღიქვამს, მაგრამ სიტყვის შინაარსი მისთვის გაუგებარია. ა-ს იწვევს თავის ტვინის მარცხენა (ცაციებში — მარჯვენა) ჰემისფეროს მეტყველების ცენტრებისა და მათ შორის ფუნქციური კავშირების დაზიანება სისხლის მიმოქცევის მოშლის, ტრავმის, ანთების, სიმსივნის ან სხვა პათოლ. პროცესის შედეგად. ა. ყოველ ცალკეულ შემთხვევაში სხვადასხვა სიძლიერითა და ნიშნითაა გამოხატული. განარჩევენ მოტორულ, სენსორულ, ტოტალურ, გამტარებლობითს, ამნეზიურ და სხვ. სახის ა-ს. უფრო ხშირად მოტორული და სენსორული ა. გვხვდება. მ ო ტ ო რ უ ლ ი (ბროკას ა.) ა-ის დროს ავადმყოფი ან სულ ვერ ლაპარაკობს, ან ლაპარაკობს გაჭირვებით, ე. წ. „ტელეგრაფული სტილით“, ზოგიერთ სიტყვას აკვიატებულად იმეორებს (*პერსევერაცია*), არღვევს ენის გრამატ. სტრუქტურას (*აგრამატიზმი*), საკუთარ აზრს წერილობითაც ვერ გადმოსცემს (*აგრაფია*), სხვისი ნათქვამისა და დაწერილის გაგების უნარი შედარებით შენარჩუნებული აქვს. ს ე ნ ს ო რ უ ლ ი (ვერნიკეს ა.) ა-ის დროს ავადმყოფს არ ესმის სხვისი ნათქვამისა და დაწერილის აზრი. ზოგჯერ მისთვის გაუგებარია ცალკეული სიტყვებიც კი, ამავე დროს უაზროდ და ბევრს ლაპარაკობს (ლოგორეა), ხშირად ტოვებს ან ადგილს უნაცვლებს ბგერებს სიტყვაში (ლიტერული პარაფაზია); მძიმე შემთხვევებში სიტყვის ბგერითი სტრუქტურა იმდენადაა შეცვლილი და დამახინჯებული, რომ მას სემანტიკური (აზრობრივი) მნიშვნელობა სრულიად არ გააჩნია (ჟარგონაფაზია). ა-ის ამ ფორმასთან ერთად ხშირად აღინიშნება კითხვის უნარის დაკარგვაც (*ალექსია*). ა-ის სხვა სახეები ცალკე იშვიათად გვხვდება. ტ ო ტ ა ლ უ რ ი ა-ის დროს შერწყმულია მოტორული და სენსორული ა-ის ნიშნები. გ ა მ ტ ა რ ე ბ ლ ო ბ ი თ ი ა-ის დროს დარღვეულია კავშირი მეტყვ. ცენტრებს შორის. ა მ ნ ე ზ ი უ რ ი ა-ის დროს ავადმყოფს ავიწყდება საგნის სახელწოდება და ცდილობს დავიწყებული საგნის სახელი მისი აღწერით შეცვალოს. მეტყვ. მოშლასთან ერთად ავადმყოფს ეცვლება აზროვნებაც — ეკარგება განყენებისა და განზოგადების უნარი. მეტყვ. აღდგენა დამოკიდებულია თავის ტვინის ქერქის კომპენსატორულ შესაძლებლობასა და ასაკზე. 5—7 წლის ასაკში დაწყებულ ა-ს ზოგჯერ თანდათანობით მოჰყვება მეტყვ. სრული დაკარგვა. მკურნალობა მიმართული უნდა იყოს ა-ის გამომწვევი დაავადების წინააღმდეგ. მიზანშეწონილია ლოგოპედის დახმარება. ა-იანი ბავშვები სწავლობენ *ალალიით* დაავადებულ ბავშვებთან ერთად. დიდი მნიშვნელობა აქვს სისტემ. ვარჯიშს მეტყველებასა და წერაში.

*ლიტ.*: ე ნ უ ქ ი ძ ე ს., მეტყველება და აფაზია, თბ., 1966; მ ი ნ დ ა ძ ე ა., ზ ო ი ძ ე ა., ცენტრალური ნერვული სისტემის დაზიანების სემიოლოგია და ტოპიკური დიაგნოსტიკა, წგნ. 1, ნაწ. 2, თბ., 1965; Л е б е д и н с к и й М. С., Афазии, агнозии, апраксии, Хар., 1941. *ბ. მინდაძე.*

**აფალინა** (Tursiops truncatus), ძუძუმწოვარი ცხოველი დელფინისებრთა ოჯახისა. ა-ს სიგრძე 2,5—3,9 *მ*-მდეა, მასა 280 *კგ*-მდე. გავრცელებულია ფართოდ (არქტიკულ და ანტარქტ. წყლების გარდა). სსრკ-ში გვხვდება შავ ზღვაში, ძირითადად ყირიმის სანაპიროებთან (დაცულია 1965-იდან). ა-ს მაკეობა გრძელდება 12 თვე. შობს ერთ ნაშიერს. თვინიერი ცხოველია, რის გამოც მრავალი ქვეყნის (მ. შ. სსრკ) *ოკეანარიუმებში* მათზე ექსპერიმენტებს ატარებენ ექოლოკაციის, ქცევის, ფუნქციური მორფოლ. და სხვა საკითხების შესასწავლად. ქვესახეობებიდან შავი ზღვის საქართვ. სანაპირო ზონაში გვხვდება შავი ზღვის ა. (T. t. ponticus). *ა. ჯანაშვილი.*

**აფანასიევი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [11 (23). VII. 1826, ბოგუჩარი, ვორონეჟის გუბ., — 23. IX (5. X). 1871], რუსი ისტორიკოსი, ლიტერატურათმცოდნე, ფოლკლორისტი. ჟურნ. „ბიბლიოგრაფიჩესკიე ზაპისკის“ გამომცემელი (1859—1860). მისი ნაშრომებიდან აღსანიშნავია: „1769—74 წლების რუსული სატირული ჟურნალები“ (1859), კრებ. „რუსული ხალხური ლეგენდები“ (1859), სტატიები ნ. ნოვიკოვის, დ. ფონვიზინის, ა. კანტემირისა და სხვ. შესახებ; „სლავების პოეტური შეხედულებანი ბუნებაზე“ (ტ. 1—3, 1866—69), რ-იც მითოლ. სკოლის პრინციპებზეა აგებული. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია კრებ. „რუსული ხალხური ზღაპრები“ (ნაკვ. 1—8, 1855—64), სადაც 600-მდე ტექსტია თავმოყრილი.

**აფანასიევი** თედორე ათანასეს ძე (ფსევდ.: ო ტ ე ც, ო ს ე ც კ ი, ი ვ ა ნ ო ვ ი) [8 (20). II. 1859, პეტერბ. გუბ., — 22. X (4. XI). 1905], რუსი მუშა-რევოლუციონერი, ბოლშევიკი. 1871-იდან მუშაობდა კრენჰოლმის მანუფაქტურაში. 1887-იდან პეტერბურგში, ვორონინის ფ-კაში, სადაც გაიცნო რევოლუციონერები და ჩამოაყალიბა ფეიქართა წრე. 1889 გახდა *ბრუსნევის ჯგუფის* აქტ. წევრი. 1891 იყო პეტერბ. მაისობის ერთ-ერთი ორგანიზატორი. იმავე წელს პეტერბ. ცენტრ. ს.-დ. წრემ მოსკოვში გააგზავნა სხვა ქალაქების მუშათა წრეებთან კავშირის დასამყარებლად. 1894 მონაწილეობდა ვ. *შელგუნოვის* მიერ ჩამოყალიბებულ ნევსკაია ზასტავის მუშათა წრის მუშაობაში; წრეს ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი. 1896 აქტიურად მუშაობდა ს.-დ. წრეების გასაერთიანებლად ივანოვო-ვოზნესენსკში, რიგაში, შუიაში. რევ. მოღვაწეობისათვის ა. სამჯერ იყო დაპატიმრებული (1892, 1895, 1903). 1904 იგი არალეგალურად მუშაობდა ჯერ „ჩრდ. კომიტეტის ჯგუფის", შემდეგ რსდმპ ივანოვო-ვოზნესენსკის კომიტეტის მდივნად, იყო *ივანოვო-ვოზნესენსკის გაფიცვის* (1905) ერთ-ერთი ორგანიზატორი. მოკლეს შავრაზმელებმა.

*ლიტ.*: Березов П., На дальних подступах, М., 1960.

**აფანასიევი** თედორე ერმალოს ძე (1868, მანგლისი, ახლანდ. თეთრი წყაროს რ-ნი, —1929, განჯა, ახლანდ. კიროვაბადი), რევ. მოძრაობის მონაწილე საქართველოში, ს.-დ. წრეების ერთ-ერთი პირველი ორგანიზატორი. 80-იან წწ-ში მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზის თბილისის მთავარ სახელოსნოებში. 1889 სახელოსნოების მუშათა გაფიცვაში მონაწილეობისათვის სამუშაოდან დაითხოვეს. 1892 დასაწყისში მ. გორკისთან ერთად მონაწილეობდა თბილისის მუშათა თვითგანვითარების ლიტ.-რევ. წრის — „კრასნოგორსკის კომუნის" — დაარსებაში. 1892 ზაფხულში მისი თაოსნობით შეიქმნა ამიერკავკ. ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ჯგუფი („აფანასიევის წრე"), რ-მაც დიდი როლი შეასრულა მარქსიზმის გავრცელებასა და ს.-დ. მოძრაობის განვითარებაში. მის ბინაში იყო თბილისის მუშების მიერ მოწყობილი პირველი მარქსისტული არალეგალური წიგნსაცავი, რ-იც ა-ის დაპატიმრების შემდეგ (1897 წ. 26 ივნ.) პოლიციას ჩაუვარდა ხელში. 1899 ა. ვიატკის გუბერნიაში გადაასახლეს. 1903 დაბრუნდა და განაგრძო რევ.მოღვაწეობა თბილისის გარნიზონის ჯარისკაცთა შორის. ოქტ. სოციალ. რევოლუციის შემდეგ იბრძოდა საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის. 1920 მენშევიკურმა მთავრობამ დააპატიმრა და ბაქოში გაასახლა. აზერბ. საბჭ. მთავრობამ სამუშაოდ გაგზავნა ქ. განჯაში, სადაც მალე გარდაიცვალა. *ფ. ლომაშვილი.*

**აფანდი** (Affandi) კუსუმა (დ. 1910, ჩერიბონი, იავა), ინდონეზიელი ფერმწერი და გრაფიკოსი. თვითნასწავლი მხატვარი. გაერთიანება „სახალხო მხატვრების" (1947) და ინდონეზ. მხატვართა კავშირის (1952) დამაარსებელი. ა-ს მშრომელი მასებისადმი სიყვარულით გამსჭვალულ სურათებს მძაფრი ემოციურობა ახასიათებს. ნამუშევრები: „ბრმა მამა შვილითურთ" (1944), „სახალხო შურისმაძიებლები ტაქტიკურ მეცადინეობაზე" (1946, ორივე ბოგორის სასახლე) და სხვ. 60-იან წწ-ში ა-მ მოდერნიზმის გავლენა განიცადა.

**აფართა და ისათა საფრანგეთის ტერიტორია** (Territoire Français des Afars et des Issas), ქვეყანა ჩრდ.-აღმ. აფრიკაში, ბაბ-ელ-მანდების სრუტისა და ადენის ყურის სანაპიროზე საფრ. სამფლობელო („ზღვისიქითა ტერიტორია"). ფართ. 22 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 200 ათ. კაცი (1973), უმთავრესად სომალიელები (ისა, გადაბურსი, ხაბარავალი) და აფარები (დანაკილი). ცხოვრობენ აგრეთვე არაბები და ევროპელები. მოსახლ. უმრავლესობა მუსლიმანი-სუნიტია. აფართა უმეტესობა ადგილ. ტრად. რწმენის მიმდევარია. საკანონმდებლო ხელისუფლება შინამმართველობის დარგში ეკუთვნის დეპუტატთა პალატას (ერთპალატიან პარლამენტს), აღმასრულებელ ხელისუფლებას ახორციელებს მთავრობის საბჭო. საგარეო ურთიერთობას, თავდაცვას, ფინანსებსა და იუსტიციას განაგებს საფრ. უმაღლესი კომისარი. ადმ. ცენტრი — ქ. ჯიბუტი (100 ათ. მცხ., 1973), ოფიც. ენა — ფრანგული. ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეული — ჯიბუტის ფრანკი. ადმინისტრაციულად იყოფა 4 ოლქად.

რელიეფი უმთავრესად მთიანია. ჰავა ცხელი და მშრალი. იანვ. საშ. ტემპ-რა 30°C, ივლისისა 35°C, ნალექები 100—400 *მმ* წელიწადში. მუდმივი მდინარე არა აქვს. დიდი ტბებია ასალი და აბე. მცენარეულობა ნახევარუდაბნოს ხასიათისაა, ჭარბობს მარცვლოვანები.

ქვეყნის ისტორია XIX ს. შუა ხანებამდე მჭიდროდ არის დაკავშირებული სომალის ნ. კ-ის სხვა ნაწილების ისტორიასთან (იხ. *სომალის დემოკრატიული რესპუბლიკა*). საფრ. მთავრობის წარმომადგენელმა აფარების ერთ-ერთ ბელადთან 1862 დადო ხელშეკრულება ობოკის ნავსადგურის „ყიდვის" შესახებ; ნავსადგურის რ-ნი საფრ. ჯარმა დაიკავა. 1896 სომალის ტერიტ. (ცენტრი — ჯიბუტი) საფრ. კოლონიად გამოაცხადეს („სომალის ფრანგული ნაპირი"). XIX ს. ბოლოს ადგილ. მოსახლეობამ დაიწყო ბრძოლა კოლონიზატორების წინააღმდეგ. 1946 სომალის ფრანგულმა ნაპირმა ე. წ. „ზღვისიქითა ტერიტორიის" სტატუსი მიიღო. 1967 მარტში ჩატარებული რეფერენდუმის შედეგად ტერიტორია საფრ. ავტონომიად გამოცხადდა. 1967 ივლისში დადგინდა მნიშვნელოვნად შეზღუდული საშინაო თვითმმართველობა და ქვეყანას ეწოდა აფართა და ისათა საფრანგეთის ტერიტორია. საგარეო ურთიერთობის, თავდაცვის, ფინანსთა და იუსტიციის საკითხები საფრ. უმაღლესი კომისრის გამგებლობაში დარჩა. ადგილ. დეპუტატთა პალატის არჩევნებში 1968 და 1974 გაიმარჯვა საფრანგეთთან ერთობისა და პროგრესის პარტიამ (1974-მდე ეწოდებოდა აფართა და ისათა ინტერესების დაცვისა და პროგრესის პარტია, შეიქმნა 1963).

ჩამორჩენილი აგრარული ქვეყანა. მოსახლ. მთავარი საქმიანობა მომთაბარე და ნახევრად მომთაბარე მეცხოველეობა. 1972 ქვეყანაში იყო (ათ. სული): ცხვარი — 93, თხა — 550, მსხვ. რქ. საქონელი 17, აქლემი — 33. სანაპიროზე იჭერენ თევზს, კიბორჩხალს, იღებენ სუფრის მარილს, მარგალიტს, სადაფს, აგროვებენ ღრუბელსა და მარჯანს. დამუშავებულია დახლ. 1 ათ. *ჰა* მიწა. გაშენებულია ფინიკის პალმა, მოჰყავთ ბოსტნეული, მარცვლეული, ყავა. არის კვების მრეწვ. წვრილი საწარმოები, ტყავის, საფეიქრო ფ-კები, ხელოვნური ყინულის ქ-ნა, გემთასაშენები. საავტ. გზის სიგრძე 1100 *კმ*, მ. შ. მთელი წლის განმავლობაში სავალია მხოლოდ 600 *კმ* (აქედან 100 *კმ* მოასფალტებულია). ტერიტორიაზე გადის ჯიბუტი — ადის-აბების რკინიგზის ხაზი. დიდი საზღვ. ნავსადგურია ჯიბუტი. გააქვთ უმთავრესად ტყავი, ტრანზიტული ყავა (ეთიოპიიდან); შეაქვთ სურსათი, სამრეწვ. საქონელი, სხვადასხვა მოწყობილობა. საგარეო ვაჭრობაში წამყვანია საფრანგეთი, დიდი ბრიტანეთი, ეთიოპია. ტერიტორია უბაჟო ვაჭრობის ზონაა.



1-იემენი, 2-იემენის სახალხო დემოკრატიული რესპუბლიკა

**აფარი,** დ ა ნ ა კ ი ლ ი, ტექტონ. ღრმული აფრიკაში, ეთიოპიის მთიანეთის აღმოსავლეთით. ღრმულის ჩრდ. ნაწილი ზ. დ-ზე 80—116 *მ*-ით, ხოლო აღმ. ნაწილი (ასალის ტბის ქვაბულში) 150 *მ*-ით დაბალია (აფრიკაში ყველაზე დაბალი ადგილი). ა. ერთ-ერთი ყველაზე ცხელი ადგილია დედამიწაზე. ტემპ-რის საშ. მინიმუმი 25°C, საშ. მაქსიმუმი 35°C. ნალექები დახლ. 200 *მმ* წელიწადში. ა-ის ზედაპირის დიდი ნაწილი თიხნარ-მლაშობიან და ქვიშიან უდაბნოებს უკავია.


ა. აფაქიძე.

**აფაქიძე** ანდრია მელიტონის ძე (დ. 3. IX. 1914, სოფ. ზანა, ახლანდ. ცხაკაიას რ-ნი), ქართველი საბჭ. არქეოლოგი, ისტორიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1967), ისტ. მეცნ. დოქტორი (1959), პროფესორი, მეცნ. დამს. მოღვაწე (1964). სკკპ წევრი 1939-იდან. საქ. სსრ მეცნ. აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმის დირექტორი (1943—52), საქ. სსრ მეცნ. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის არქეოლ. სექტორის ხელმძღვანელი (1952—72), ანტ. ხანის არქეოლ. განყ-ბის გამგე (1972-იდან). მუშაობს ანტ. ხანის არქეოლ. და საქართვ. ძვ. კულტურის ისტ. საკითხებზე. 1936-იდან არქეოლ. გათხრებს აწარმოებდა ბაკურციხეში, არმაზისხევში, წიწამურში, ბაგინეთზე, სარკინეთსა და ქართლის მთაზე. 1952—74 ხელმძღვანელობს არქეოლ. გათხრებს ბიჭვინთაში, 1975-იდან — მცხეთასა და მის მიდამოებში. მისი ძირითადი ნაშრომები ანტ. ხანის ქართ. ქალაქების ისტორიას ეძღვნება. ა. რედაქტორი და თანაავტორია წიგნისა „საქართველოს არქეოლოგია", რედაქტორია მისივე ინიციატივით დაარსებული სერიის „მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის" მეტი წილი ნაკვეთებისა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: ანტიკური ხანის საქართველოს კულტურა, წგნ.: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970; მცხეთა, [ტ.] 1 — არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები 1937—1946 წწ. განათხარის მიხედვით, თბ., 1955 (თანაავტ.); მცხეთა — ქართლის სამეფოს ძველი დედაქალაქი, თბ., 1959; ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963; ქართული საბჭოთა არქეოლოგიის განვითარების ნახევარსაუკუნოვანი გზა, თბ., 1972; Города древней Грузии, Тб., 1968.


ვ. აფაქიძე.

**აფაქიძე** ვალენტინ ანდრიას ძე (17. III. 1904, სოფ. ფახულანი, ახლანდ. წალენჯიხის რ-ნი, — 29. X. 1969, მოსკოვი), საბჭ. სამხედრო მოღვაწე. გენ.-მ. (1945). სკკპ წევრი 1945-იდან. სამოქალაქო ომის მონაწილე. 1922—24 იბრძოდა შუა აზიაში ბასმაჩების წინააღმდეგ. 1928 დაამთავრა თბილისის ქვეითთა სამხ. სკოლა. 1940-იდან მეთაურობდა 112-ე მსროლელი დივიზი-

ის 524-ე მსროლელ პოლკს. დიდ სამამულო ომში იბრძოდა ბალტიისპირეთში. 1941 ივლ. მძიმედ დაიჭრა. განკურნების შემდეგ იყო პოდოლსკის სამხ. სასწავლებლის უფროსი. 1947–48 დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიასთან არსებული დივიზიის მეთაურთა კურსები; 1953–60 მუშაობდა სსრკ თავდაცვის სამინისტროს აპარატში. 1960 თადარიგში გავიდა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენით და მედლებით. *ნ. კალაძე.*



აფეთქებითი სამუშაოები. აფეთქების ძაბრი: $R$—მუხტის მოქმედების რადიუსი; W — უმცირესი წინაღობის ხაზი; r—ძაბრის ფუძის რადიუსი.

**აფეთქება,** დიდი რაოდენობის ენერგიის განთავისუფლების პროცესი შეზღუდულ მოცულობაში დროის მცირე შუალედის განმავლობაში. ა-ის მთავარი დამახასიათებელი თვისებაა ა-ის ადგილზე წნევის მკვეთრი გაზრდა, რაც გარემოს ნგრევის მიზეზს წარმოადგენს. შეკუმშული გახურებული აირების ძალიან სწრაფი გაფართოების გამო წნევა დარტყმითი ხასიათისაა. აირები წარმოიქმნება ნივთიერების სწრაფად გარდაქმნისას (შეიძლება თავისთავადაც არსებობდეს). ა-ის დროს ნივთიერების პოტენციური ენერგიის ნაწილი გაფართოებული აირებისა და მყარი ნარჩენების სითბურ ენერგიად გარდაიქმნება. ფიზ. მოვლენებით გამოწვეული ა-ის მაგალითია ორთქლის ქვაბის ან თხევადი აირის ბალონის აფეთქება. ფიზ. ა-ს ადგილი აქვს აგრეთვე ელექტრული ნაპერწკლური განმუხტვისას ატმოსფეროში — წამის მემილიონედ ნაწილში ხდება მძლავრი ელექტრული განმუხტვა. ამ დროს წარმოქმნილი სითბო ტემპ-რას რამდენიმე ათასი გრადუსით ზრდის, რაც იწვევს ჰაერის წნევის მკვეთრ გადიდებას და ინტენს. ტალღის გავრცელებას გარემოში. ფიზ. ა. ხდება აგრეთვე სწრაფად მოძრავი სხეულების შეჯახებისას (მაგ., მეტეორიტების შეჯახება დედამიწასთან). შეჯახებისას გამოყოფილი სითბოს გავლენით ნივთიერების ნაწილი სწრაფად გარდაიქმნება შეკუმშულ გახურებულ აირად, რ-ის გაფართოება გარემოს ნგრევას იწვევს. ა-ის მსგავს მოვლენას ადგილი აქვს მიწისძვრის დროს. იგი მეტწილად განპირობებულია ქანების დრეკადი დეფორმაციების პოტენციური ენერგიის უეცარი გადასვლით გარემოს მოძრაობის ენერგიაში.



ლითონის ფირფიტების აფეთქებითი შედუღების სქემა: 1—სატყორცნი დეტალი; 2—უძრავი დეტალი; 3—საყრდენი ფილა; 4—საამორტიზაციო შუასადები; 5—ფეთქებადი ნივთიერების შრე; 6—დეტონატორი; 7—კუმულაციური ჭავლის მიმართულება.

ზოგიერთ ფიზ. მოვლენით გამოწვეულ ა-ს (მაგ., მძლავრი ელექტრული განმუხტვა სითხეებსა და მყარ სხეულებში) იყენებენ სხვადასხვა მასალის დასამუშავებლად ან დასამსხვრევად. ფართოდ ვრცელდება ოპტ. გენერატორები (ლ ა ზ ე რ ე ბ ი). ნახევრადგამტარული ოპტ. გენერატორის 1 *სმ*$^2$ ფართის გამოსხივების სიმძლავრემ შეიძლება $10^9$ *ვტ* მიაღწიოს (მზის ზედაპირის 1 *სმ*$^2$ ფართის გამოსხივების სიმძლავრეა $7\times10^3$ *ვტ*).

ა-ებს, რ-ებიც გამოწვეულია ნივთიერებათა ფუნდამენტური გარდაქმნებით, განეკუთვნება ბირთვული აფეთქება.



დისტანციური აფეთქებითი შტამპვა. წყლიან აუზში ხუფის შტამპვის სქემა: 1—ფეთქებადი ნივთიერება; 2—აუზი; 3—წყალი; 4—ნაკეთი; 5—მატრიცა; 6—მისაჭერი რგოლი; 7—ვაკუუმი.

უდიდესი მასშტაბის ა-ები ხდება კოსმოსში (ბ ი რ თ ვ უ ლ ი  ე ნ ე რ გ ი ი ს ხარჯზე). კოსმ. ა-ის შედეგია „ზეახალი", „ახალი" და ზოგი სხვა ტიპის ვარსკვლავთა ანთებანი. ვარსკვლავის ა-ისას მისი მასის გარკვეული ნაწილი კოსმ. სივრცეში იფანტება, ბრწყინვალება კი შესამჩნევად მატულობს. კოსმ. მასშტაბით მცირე ა-ები ხდება მზის ზედაპირზეც. ეს ა-ები გარკვეულ გავლენას ახდენს დედამიწის ატმოსფეროს მდგომარეობაზე (ირღვევა რადიოკავშირი, წარმოიქმნება ჩრდილოეთის ციალი და სხვ.).

ტექნიკაში მთავარი მნიშვნელობა აქვს ნივთიერების ქიმ. გარდაქმნასთან დაკავშირებულ ა-ს. ასეთი ა-ის წყაროა *ფეთქებად ნივთიერებათა* ენერგია. ფეთქებადი ნივთიერება თერმოდინამიკურად არამდგრადი ქიმ. სისტემაა, რ-იც რისამე ზეგავლენით სწრაფად გარდაიქმნება სხვა სისტემად. ნივთიერების გარდაქმნას რომ ა-ის სახე ჰქონდეს, საჭიროა სამი პირობა: სითბოს გამოყოფა (რეაქციის ეგზოთერმულობა), ნივთიერების გარდაქმნის დიდი სიჩქარე და აირების დიდი რაოდენობით წარმოქმნა. ფეთქებადი გარდაქმნა იმდენად სწრაფად ხდება, რომ გამოყოფილ აირებს რეაქციის დამთავრებისას თითქმის იგივე მოცულობა უკავია, რაც ფეთქებად ნივთიერებას ჰქონდა. 1 *ლ* სამრეწვ. ფეთქებადი ნივთიერება დაახლ. 1000 *ლ* აირს გამოყოფს (ნორმალურ პირობებზე გადაანგარიშებით). რეაქციის ეგზოთერმულობის გამო აირი 1500—4500°C-მდე ხურდება, რის გამოც იზრდება წნევა.

ა-თვის დამახასიათებელი უდიდესი სიმძლავრე განპირობებულია ენერგიის გამოყოფის დროის მეტისმეტი სიმცირით, მაგ., ამონიტის 300-გრამიანი ვაზნის ა-ისას 0,00005 *წმ*-ში გამოიყოფა 300 *კკალ* სითბო. ამ დროს განვითარებული სიმძლავრე რამდენჯერმე აღემატება ბრატსკის ჰესის სიმძლავრეს.

ა-ის სიჩქარედ მიღებულია ფეთქებადი გარდაქმნის რეაქციის გავრცელების წირითი სიჩქარე ფეთქებადი ნივთიერების მუხტში. თანამედროვე სამრეწვ. ფეთქებადი ნივთიერებებისათვის იგი 2000—9000 *მ/წმ* შეადგენს.

ქიმ. სისტემაში ფეთქებადი რეაქციის აღძვრისათვის საჭიროა საწყისი იმპულსი, რ-საც წონასწორობიდან გამოჰყავს ფეთქებადი ნივთიერების მხოლოდ უმნიშვნელო ნაწილი. ა-ის შემდგომი გავრცელება აფეთქებული ნაწილის მიერ გამოყოფილი ენერგიის ხარჯზე ხდება. საწყის იმპულსად იყენებენ სხვადასხვა სახის ენერგიას (მექან., ელექტრული, სხივური, სითბური ან რომელიმე ფეთქებადი ნივთიერების ენერგია). საწყისი იმპულსის ფორმა და სიდიდე არსებით გავლენას ახდენს ა-ის პროცესის განვითარებაზე. ძლიერი დარტყმა უზრუნველყოფს ფეთქებადი რეაქციის სრულყოფილ ფორმას — *დეტონაციას*, სითბურმა ზემოქმედებამ კი გარკვეულ პირობებში შესაძლოა მხოლოდ ნივთიერების წვა გამოიწვიოს. მუხტზე დარტყმა ხდება *კაფსულ-დეტონატორის* აფეთქების საშუალებით, რაც მუხტში *დარტყმითი ტალღის* გავრცელებას იწვევს. ამ ტალღას დეტონაციის ტალღა ეწოდება. ა-ის აღძვრა დარტყმით მეტად რთული პროცესია. იგი რამდენიმე სტადიისაგან შედგება.

ა-ის შედეგად შესრულებული მექან. მუშაობა ძირითადად ფუგასური და ბრიზანტული ფორმით ვლინდება. ბრიზანტული ფორმა გამოიხატება აირების დარტყმის შედეგად მუხტთან უშუალოდ მიმდებარე გარემოს დაქუცმაცებაში, ფუგასური მოიცავს გარემოს დეფორმაციისა და მოძრაობის ყველა დანარჩენ სახეს. ა-ის ენერგიას ფართოდ იყენებენ სამთო საქმესა და ჰიდროტექნიკაში (იხ. *აფეთქებითი სამუშაოები*); ლითონდასამუშავებელ მრეწველობაში (იხ. *განმტკიცება ლითონებისა* აფეთქებით, *აფეთქებითი შტამპვა* და *აფეთქებითი შედუღება*); სამეცნ. ექსპერიმენტების ჩასატარებლად (ზემაღალი წნევის მიღებისათვის); სამხ. საქმეში და სხვ. ა-ით გამოწვეულ ტალღას, რ-იც დიდ მანძილზე ვრცელდება, იყენებენ ინფორმაციის წყაროდ ატმოსფეროსა და დედამიწის ღრმა შრეების აგებულების შესწავლისას. ა-ს ფართოდ იყენებენ სასარგებლო წიაღისეულის ძიების დროს.

*ლიტ.*: ც ი ს კ ა რ ი შ ვ ი ლ ი ე., ბურღვა-აფეთქებითი სამუშაოები, თბ., 1965; Б а у м Ф. А., С т а н ю к о в и ч К. П., Ш е х т е р Б. И., Физика взрыва, М., 1959; Г о р б а ц к и й В. Г., Космические взрывы, М., 1967; П о к р о в с к и й Г. И., Взрыв, М., 1967.

*ე. ცისკარიშვილი.*

**აფეთქებითი ბურღვა,** კ უ მ უ ლ ა ც ი უ რ ი  მ უ ხ ტ ე ბ ი თ  ბ უ რ ღ ვ ა, ღრმა ბურღვის ერთ-ერთი ახ. მეთოდი. დაფუძნებულია მიმართული აფეთქების ენერგიის გამოყენებაზე. საბურღი ხსნარის ნაკადის შემწეობით კუმულაციური მუხტებით დატენილ ამპულებს განუწყვეტლივ აწვდიან ჭაბურღილის სანგრევს. საბურღი მილების სვეტიდან გამოტყორცნილი ამპულები დიდი სიჩქარით (არანაკლებ 80 *მ/წმ*) ეჯახება სანგრევის ზედაპირს და ფეთქდება. აფეთქებითი იმპულსები ერთიმეორეზე მიყოლებით მოქმედებენ სანგრევზე და აღრმავებენ ჭაბურღილს. ა. ბ-ის დროს საჭირო არ არის მილების სვეტის ამოწევა ქანის მოსანგრევი ორგანოს შესაცვლელად. ა. ბ. განსაკუთრებით ხელსაყრელია მაგარი ქანების ბურღვისას.

*ლიტ.*: Э п ш т е й н Е. Ф., А р ш Э. И., В и т о р т Г. К., Новые методы разрушения горных пород, М., 1960.

*ტ. ქირია.*

**აფეთქებითი სამუშაოები,** *აფეთქების* ზემოქმედებით შესრულებული სამუშაოები (ქანებისა და ყინულის დანგრევა, გაფხვიერება და გადაყრა, ნაგებობათა დანგრევა, გვირაბების გაყვანა, ლითონების შედუღება, შტამპვა და სხვ.). სამთო მრეწველობაში ბურღვა-აფეთქებით სამუშაოებსაც უწოდებენ. ცნობილია ა. ს-ის სხვადასხვა მეთოდი. ძირითადად საშპურე, საჭაბურღილე, კამერულ და გარე მუხტების მეთოდებს იყენებენ. გვირაბების გაყვანისას საშპურე მუხტების მეთოდს მიმართავენ. ქანში ბურღავენ შპურებს (ცილინდრული ფორმის ღრუებს), რ-თა სიგრძეა 1—3 *მ*, დიამეტრი კი — 35—50 *მმ*. შპურების რიცხვი დამოკიდებულია გვირაბის სანგრევის ფართსა და ქანების ფიზ.-მექან. თვისებებზე. შპურებში ათავსებენ *ფეთქებადი ნივთიერების* ვაზნებს. ფეთქებადი ნივთიერების მუხტის ასაფეთქებლად ერთ-ერთ ვაზნაში დებენ *დეტონატორს*. მუხტს უკავია შპურის სიგრძის დაახლ. ნახევარი. დანარჩენი ნაწილი ამოვსებულია ინერტული მასალით, ძირითადად ქვიშისა და თიხის ნარევით(ამას შპურის დაცობას უწოდებენ), რათა აფეთქების აირები ატმოსფეროში უსარგებლოდ არ გამოიტყორცნოს. ღია სამთო სამუშაოებს ძირითადად საჭაბურღილე მუხტების მეთოდით ასრულებენ. დასამუშავებელი საფეხურის ზედა ჰორიზონტიდან სანგრევის ხაზის პარალელურად გაჰყავთ ვერტ. ან დახრილი ჭაბურღილების მწკრივი (შესაძლებელია მრავალი ჭაბურღილის ერთდროული აფეთქება). ამ მეთოდს ხშირად იყენებენ აგრეთვე ლითონიანი მადნეულის სქელი ძარღვების მიწისქვეშა დამუშავებისას (ჭაბურღილების მიმართულება და ურთიერთგანლაგება დამოკიდებულია საბადოს დამუშავების სისტემაზე). ქანის დიდი მასივების აფეთქებისა და გადაყრისას კამერული მუხტების მეთოდით სარგებლობენ. ამ მუხტის წონა შესაძლებელია მრავალ ასეულ ტონას უდრიდეს. გაჰყავთ სპეც. გვირაბები (*შურფები, შტოლნები*), რ-თა ბოლოში ქმნიან მუხტის მოსათავსებელ კამერებს. გარემუხტების მეთოდით აფეთქებისას მუხტი ასაფეთქებელ ობიექტს გარედან ედება. ამ მეთოდით სამუშაო სწრაფად სრულდება, სამაგიეროდ იზრდება მუხტის სიდიდე, რადგან აფეთქებისას იკარგება აირების ენერგიის მნიშვნელოვანი ნაწილი. გარე მუხტების მეთოდს იყენებენ ნაგებობათა დასანგრევად, დიდი ლოდების დასამსხვრევად, ყინულის საფრისაგან მდინარის გასათავისუფლებლად და სხვ.

არსებობს მუხტის აფეთქების რამდენიმე ხერხი. მათ ერთმანეთისაგან საწყისი იმპულსის მიხედვით განასხვავებენ; ცნობილია ცეცხლური აფეთქება (აფეთქება *ცეცხლგამტარი ზონრით* და *კაფსულ-*

*დეტონატორით*), ელექტრული აფეთქება (აფეთქება *ელექტროდეტონატორით*), აფეთქება *სადეტონაციო ზონრით* და სხვ. მუხტის აფეთქების შედეგად მის ირგვლივ მდებარე გარემოში ვრცელდება სფერული *დარტყმითი ტალღა*, რ-ის ფრონტი თანდათან ფართოვდება, შესაბამისად მცირდება გარემოზე მოქმედი კუთრი წნევა. გარემოს დეფორმაციის ხასიათი დამოკიდებულია იმაზე, თუ რა მანძილითაა იგი დაცილებული მუხტიდან. იმ არეს, სადაც ქანების მთლიანობა ირღვევა, ნგრევის სფერო ეწოდება, ხოლო შესაბამის რადიუსა — მუხტის მოქმედების რადიუსი $R$ (იხ. ნახ.). $R$-ის სიდიდე დამოკიდებულია მუხტის წონაზე, ფეთქებადი ნივთიერების კუთრ ენერგიასა და გარემოს წინაღობაზე ნგრევის სფეროს გარეთ დარტყმითი ტალღა გარდაიქმნება სეისმურ ტალღად, რ-იც მხოლოდ გარემოს რყევას იწვევს. თუ $R$ ნაკლებია უმცირესი წინაღობის ხაზზე $W$ (უმოკლესი მანძილი მუხტიდან გაშიშვლებულ ზედაპირამდე), მაშინ მას უწოდებენ მუხტის მიწისქვეშა მოქმედებას, ანუ კამუფლეტს. როცა $R>W$, აფეთქების მოქმედება გარემოს ზედაპირზე გამოვლინდება და აფეთქების (გამოყრის) ძაბრი (იხ. ნახ.) მიიღება. შეფარდებას $\frac{r}{W}=n$ ეწოდება აფეთქების მოქმედების მაჩვენებელი. განასხვავებენ ნორმალური ($n=1$), შემცირებული ($n<1$) და გაძლიერებული ($n>1$) გამოყრის მუხტებს. როცა გარემოს მხოლოდ დანგრევაა საჭირო (მაგ., გვირაბის გაყვანისას), იყენებენ შემცირებული გამოყრის მუხტებს ($n<0{,}75$). თუ დანგრეული ქანის გადაყრა აუცილებელია, გაძლიერებული გამოყრის მუხტებს მიმართავენ. ცნობილია აგრეთვე მიმართული აფეთქება, რ-ის ეფექტური მეთოდები საბჭ. მეცნიერებმა შეიმუშავეს. მიმართული აფეთქებით ქანი ერთი გარკვეული მიმართულებით იყრება. მას იყენებენ დიდი მოცულობის სამუშაოთა (ჯებირების დაზვინვა, მდინარეების დაგუბება და კალაპოტის შეცვლა, არხების გაყვანა) შესასრულებლად. გიგანტური მასშტაბის მიწის სამუშაოთა ჩატარება შესაძლებელია ბირთვული აფეთქების ენერგიით.

აფეთქების პროცესის სირთულისა და ქანების ფიზ.-მექან. თვისებების მრავალფეროვნების გამო მეტად ძნელია მუხტის სიდიდის (წონის) ზუსტად გაანგარიშება. ცალკეული მუხტის ($Q$) საანგარიშო ფორმულას შემდეგი ზოგადი სახე აქვს $Q=f(n)qW^3$, სადაც $q$ 1 მ³ ქანის ასაფეთქებლად საჭირო ფეთქებადი ნივთიერების რაოდენობაა (კუთრი ხარჯი *კგ/მ³*), $f(n)$ — აფეთქების მოქმედების მაჩვენებლის ფუნქცია, რ-საც განსაზღვრავენ რომელიმე ემპირიული ფორმულით. ღია სამთო სამუშაოთა შესრულებისას ქანის დანგრევის სასარგებლო მუშაობაზე აფეთქების სრული ენერგიის მხოლოდ 3—7% იხარჯება, გვირაბების გაყვანისას კი—25%-მდე. $W$-ის გადიდებით იზრდება აფეთქების სასარგებლო მოქმედება, ხოლო $n$-ის გადიდებით მცირდება.

*ლიტ.*: ცისკარიშვილი ე., ბურღვა-აფეთქებითი სამუშაოები, თბ., 1965; Миндели Э. О., Буровзрывные работы при подземной добыче полезных ископаемых, М., 1966; Покровский Г. И., Федотов И. С., Действие удара и взрыва в деформируемых средах, М., 1957. *ე. ცისკარიშვილი.*

**აფეთქებითი შედუღება,** შედუღება *აფეთქების* ენერგიის მეშვეობით. ა. შ-ით აკავშირებენ სხვადასხვა მასის მქონე (რამდენიმე გ-დან რამდენიმე ტ-მდე) განსხვავებულ ლითონთა (მ. შ. უჟანგავი ფოლადების, ფერადი ლითონების, ძნელდნობადი შენადნობებისა და სხვ.) დეტალებს. უძრავ დეტალთან გარკვეული კუთხით აყენებენ მისადუღებელ (სატყორცნ) დეტალს, რ-ის ზედაპირზე დამაგრებულია ფეთქებადი ნივთიერების შრით დაფარული სამორტიზაციო შუასადები. აფეთქების შედეგად დეტალების შეჯახებით წარმოქმნილი ლითონის კუმულაციური ჭავლი გავრცელდება დეტალთა ზედაპირზე და გამოიწვევს მათ ერთობლივ პლასტ. დეფორმაციას, ეს უკანასკნელი კი — შედუღებას. ფეთქებად ნივთიერებად იყენებენ უმთავრესად *ამონიტს*, რ-ის მასა სატყორცნი დეტალის მასის ტოლი უნდა იყოს.

*ლიტ.*: Райнхарт Дж. С., Пирсон Дж., Взрывная обработка металлов, пер. с англ., М., 1966; Сварка взрывом, «Сварочное производство», 1962, № 5.

**აფეთქებითი შტამპვა,** ლითონებისა და მათი შენადნობების წნევით დამუშავება. ცნობილია 1888-იდან. 1940 ხარკოვის საავიაციო ინ-ტმა დაამუშავა ა. შ-ის მეთოდი თვითმფრინავის ზოგიერთი დეტალის დასამზადებლად. ა. შ. ფართოდ გავრცელდა 1950-იდან. მადეფორმირებელ ძალად იყენებენ ფეთქებადი ნივთიერების აფეთქების ენერგიას. ნაკეთის მიმართ ფეთქებადი ნივთიერების მუხტის განლაგების მიხედვით ა. შ. არის კონტაქტური (ფეთქებადი ნივთიერება ნამზადს ეხება) და დისტანციური (ფეთქებადი ნივთიერება ნაკეთობისაგან დაშორებულია გარკვეული მანძილით, აფეთქების ენერგია ნაკეთს გადაეცემა ჰაერის, ზეთის ან წყლის საშუალებით). უფრო გავრცელებულია დისტანციური ა. შ. (ნახ.). მისი საშუალებით შესაძლებელია ძნელად დასამუშავებელი რთული და დიდი ზომის დეტალების მიღება (რაც შეუძლებელია დამუშავების სხვა ხერხით), ნაკეთზე აფეთქების წნევის თანაბარი განაწილება (რაც გამორიცხავს ძაბვათა არასასურველ კონცენტრაციას) და მაღალხარისხოვანი ნაკეთის დამზადება. ა. შ-ს პირითადად იყენებენ საავიაციო და სარაკეტო წარმოებაში.

*ლიტ.*: Райнхарт Дж. С., Пирсон Дж., Взрывная обработка металлов, пер. с англ., М., 1966. *ჯ. ლომსაძე.*

**აფეთქების ტალღა,** *აფეთქებით* გამოწვეული *დარტყმითი ტალღა* (შეკუმშვის ტალღა), რ-იც მოცემულ გარემოში ზებგერითი სიჩქარით ვრცელდება. ა. ტ-ის ფრონტზე (საზღვარზე) გარემოს პარამეტრები (წნევა, სიმკვრივე, ტემპ-რა, სიჩქარე) ნახტომისებურად იზრდება. ტალღის გავლის შემდეგ გარემოს წნევა და სიმკვრივე სწრაფად კლებულობს და გარკვეულ ინტერვალში საწყის სიდიდეზე ნაკლები ხდება. ამიტომ შეკუმშვის ტალღას გაიშვიათების ტალღა მოსდევს (ნახ. 1). ა. ტ-ის წარმოქმნა დაკავშირებულია აფეთქების აირებთან, რ-თა მოქმედება გარემოზე დარტყმითი ხასიათისაა. მათი გაფართოების პროცესი სწრაფად მთავრდება და ტალღის შემდგომი გავრცელება აფეთქების აირებიდან დასაწყისში მიღებული ენერგიის საშუალებით ხდება. ენერგია თანდათან იხარჯება გარემოს გახურებასა და გადაადგილებაზე. ა. ტ. ვრცელდება ყველა მიმართულებით, რის გამოც მისი მოქმედების არე ფართოვდება, ხოლო წნევა შესაბამისად მცირდება. ა. ტ. თავისი გავრცელების კვალდაკვალ სუსტდება და ბოლოს ჩვეულებრივ ბგერით ტალღად გადაიქცევა (მყარ გარემოში — დრეკად ტალღად).

აფეთქების დამანგრეველი ეფექტი განპირობებულია გარემოზე აფეთქების აირების უშუალო მოქმედებით და ა. ტ-ის გავრცელებით. როდესაც ა. ტ-ის ფრონტზე ჭარბი წნევა (ჰაერის ნორმალური წნევის ზევით) 0,5 ატ შეადგენს, კაპიტ. შენობები ინგრევა; რამდენიმე მეასედი ატ იწვევს ფანჯრის ჩარჩოების გამოგდებას; ადამიანს კლავს 2 ატ წნევის მქონე ტალღა; ხოლო 0,2 ატ-ზე მეტი წნევა კონტუზიას იწვევს. შესამჩნევი ზიანი არ მოაქვს მხოლოდ ისეთ ა. ტ-ს, რ-ის წნევა რამდენიმე მეათასედ ატ-ს არ აღემატება. ა. ტ-ის ჭარბი წნევის სიდიდე $\Delta p$ (*კგძ/სმ²*) დამოკიდებულია მუხტის წონაზე $q$ (*კგძ*) და ტალღის მიერ გავლილ მანძილზე $R$ (*მ*). საშ. სიმძლავრის ფეთქებადი ნივთიერების (*ტროტილი*) მუხტის ჰაერში აფეთქებისას $\Delta P_ჰ = 7\frac{q}{R^3} + 2{,}7\frac{q^{2/3}}{R^2} + 0{,}84\frac{q^{1/3}}{R}$; თუ მუხტი მიწის ზედაპირზე ფეთქდება, მაშინ მისი სიდიდე ფორმულაში უნდა გაორკეცდეს. ჭარბი წნევის მოქმედების ხანგრძლივობა (*წმ*) $t=0{,}0015\sqrt{R}\cdot\sqrt[6]{q}$. წყლის მცირე კუმშვადობის გამო ა. ტ-ის ჭარბი წნევა უფრო მეტია წყალში, ვიდრე ჰაერში $\Delta P_წ = 533\left(\frac{q^{1/3}}{R}\right)^{1,13}$. ჰაერში ა. ტ-ის სიჩქარე $D$ (*მ/წმ*) დამოკიდებულია ჭარბი წნევის სიდიდეზე $D = C\sqrt{1+0{,}83\frac{\Delta P_ჰ}{P_0}}$ ($C$ ბგერის გავრცელების სიჩქარეა, $P_0$ — საწყისი წნევა). ა. ტ. უფრო სწრაფად სუსტდება მყარ გარემოში (ლითონი, ბეტონი, ქანი), ვიდრე ჰაერში, რადგან მისი ენერგიის მნიშვნელოვანი ნაწილი გარემოს დეფორმაციასა და გადაადგილებაზე იხარჯება. მყარი გარემოს ნგრევისას (ქანის აფეთქება) ა. ტ-ის ფრონტზე წნევის გაზრდას მკვეთრად გამოხატული ნახტომის ხასიათი არა აქვს; ამით იგი განსხვავდება ნამდვილი დარტყმითი ტალღისაგან (ნახ. 2). ა. ტ. ემორჩილება მსგავსების კანონს (იხ. *მოდელირება*), ერთნაირი ფორმის, მაგრამ განსხვავებული მასის მქონე მუხტების აფეთქებისას ა. ტ-ის ფრონტის წნევა მაქს. მნიშვნელობას სხვადასხვა მანძილზე აღწევს. ეს მანძილები ისე შეეფარდება ერთმანეთს, როგორც მუხტების მასებიდან ამოღებული კუბური ფესვები. როდესაც ა. ტ. წარმოიშობა არა სამრეწვ. ფეთქებადი ნივთიერების დეტონაციით, არამედ სხვა სახის აფეთქებით (მეტეორიტების ჩამოვარდნა, ვულკ. ამოფრქვევები, ბირთვული აფეთქები და სხვ.), მის სიძლიერეს აფასებენ ე. წ. *ტროტილური ეკვივალენტის* მიხედვით (მაგ., ტუნგუსკის მეტეორიტის აფეთქების ტროტილური ეკვივალენტი $10^6$ ტ-ს აღემატებოდა).

*ლიტ.*: ცისკარიშვილი ე., ბურღვა-აფეთქებითი სამუშაოები, თბ., 1965; Баум Ф. А., Станюкович К. П., Шехтер Б. И., Физика взрыва, М., 1959; Компанеец А. С., Ударные волны, М., 1963; Покровский Г. И., Взрыв, М., 1967. *ე. ცისკარიშვილი.*




ნახ. 1. აფეთქების ტალღა. 1. აფეთქების აირების საბოლოო მდებარეობა. 2. აფეთქების ტალღის ფრონტი. 3. გარემოს საწყისი წნევა. 4. წნევა აფეთქების ტალღის ფრონტზე. 5. გაიშვიათების ტალღა.




ნახ. 2. აფეთქების ტალღა ქანებში.

**აფელინუსი** (Aphelinus mali), სიფრიფანაფრთიანი პარაზიტი მწერი ქალციდების (Chalcididae) ოჯახისა. სხეულის სიგრძე 1,2 *მმ*. იყენებენ ვაშლის საშიში მავნებლის *ბურტყლა ბუგრის* წინააღმდეგ. ა. ბუგრის სხეულში დებს კვერცხს, რ-იდანაც მატლი ვითარდება, ბუგრი კი იღუპება. ა. გავრცელებულია ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში ა. ორჯერ შემოიყვანეს (1926 და 1930) და ლაბორ. პირობებში გამრავლების შემდეგ გაუშვეს კავკასიასა და უკრაინაში ბუგრებით დაზიანებულ ბაღებში. საქართველოში ა. პირველად 1931 შემოიყვანეს. მისი აკლიმატიზაციის შემდეგ ბურტყლა ბუგრის მიერ მოყენებულმა ზარალმა საგრძნობლად იკლო.



აფელინუსი.

**აფელიუმი** (აპო... და ბერძნ. helios—მზე), დედამიწის ან სხვა რომელიმე მნათობის ორბიტის წერტილი, რ-იც

მზიდან დაშორებულია უდიდესი მანძილით. ა. *პერიჰელიუმის* მოპირდაპირე წერტილია. დედამიწა თავის ა-ს გაივლის ივლისის დასაწყისში.

**აფენი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში, მდ. აფენისხევის (არეშის შენაკადი) ნაპირზე, ალაზნის ვაკეზე (გაღმამხარი). სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბაღდადი, გვიმრიანი, ზემო ნაშოვარი, ონანაური, ფოდაანი, ქვემო ნაშოვარი, ჭაბუკიანი). ზ. დ. 240 *მ*, ლაგოდეხიდან 28 *კმ*. კოლ-ბა „საქართველო" (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მებოსტნეობა-მევენახეობა, მეცხოველეობა, ეთერზეთოვანი კულტურები). ხილის, ღვინისა და ექსტრაქტების ქ-ნები. რვაწლ. და საშ. სკოლა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საბავშვო ბაგა-ბაღი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. გვიანდ. შუა საუკ. ეკლესია. ავიამიმოსვლა თბილისთან.

**აფენის განძი,** ვერცხლის მონეტების განძი (394 ერთეული), აღმოჩენილი 1924 ლაგოდეხის რ-ნის სოფ. აფენთან. შეიცავს VI—VII სს. სასანურ და ტაბარისტანულ მონეტებსა და სახალიფოს სხვადასხვა ქალაქში მოჭრილ VII—IX სს. ქუფურ *დირჰემებს*. დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: Пахомов Е. А., Клады Азербайджана и других республик и краев Кавказа, в. 2, Баку, 1938. *ი. ჯალაღანია.*

**აფენისხევი,** მდინარე შიგნი კახეთში (გაღმამხარი), ლაგოდეხის რ-ნში. მდ. არეშის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 23 *კმ*, აუზის ფართ. 36 *კმ*².

**აფერენტული ნერვული ბოჭკოები** (ლათ. afferens, entis — მომტანი), მგრძნობიარე ბოჭკოები, რ-ებიც იმპულსებს პერიფერიიდან ცენტრ. ნერვული სისტემისაკენ ატარებენ. იგივეა, რაც *ცენტრისკენული ნერვული ბოჭკოები*.

**აფექტაცია** (ლათ. affectatio), არაბუნებრივი, მეტისმეტი აღგზნებულობა, რაც ქცევასა და მეტყველებას ხელოვნურობის იერს აძლევს.

**აფექტი** (ლათ. affectus — სულიერი მღელვარება), უკიდურესად ინტენსიური, უეცრად წარმოქმნილი და სწრაფწარმავალი ემოცია, რ-იც განცდის მომენტში ეუფლება პიროვნებას და წარმართავს მის ქცევას. ა. აძნელებს შექმნილი მდგომარეობის — სიტუაციის გაცნობიერებას, რის გამოც ადამიანი, ჩვეულებრივ, მიზანშეუწონელ, ქაოსურ რეაქციას იძლევა. ა. მთლიანად მოიცავს ადამიანის ცნობიერებას, ცნობიერება ვიწროვდება და მასში არ რჩება ადგილი სხვა განცდებისათვის. ა-ის დროს ადამიანს არ შეუძლია ნორმალური მსჯელობა, მოცემული პირობების ან თავისი ქცევის საღი შეფასება და ა. შ. ა-ით შეპყრობილი კარგავს საკუთარი მოქმედების შეგნებული რეგულაციის უნარს, რაც ქცევის დეზორგანიზაციას იწვევს. ჩვეულებრივ ა-ს ახლავს ძლიერი სხეულებრივი გამოვლინებანი: ადამიანი ფითრდება, წითლდება, უხშირდება გულისცემა და სუნთქვა, მკვეთრად ეცვლება მიმიკა და სხვ. განასხვავებენ სთენიკურ და ასთენიკურ ა-ს. პირველისათვის დამახასიათებელია თანმხლებ სხეულებრივ პროცესთა (გულისცემის, სუნთქვის და ა. შ.) გაძლიერება და ა-თან დაკავშირებულ წარმოდგენათა გაცხოველება. სთენიკურად ითვლება რისხვის, აღფრთოვანების, სიხარულის, აღტაცებისა და სხვა მსგავსი ა-ები. ასთენიკური ა-თვის დამახასიათებელია სხეულებრივ პროცესთა შესუსტება, შენელება და წარმოდგენათა მიმდინარეობის შეფერხება (ადამიანი ფითრდება, სისხლძარღვები უვიწროვდება, კუნთები უდუნდება, გულისცემა უნელდება, სუნთქვა უჩერდება და ა. შ.). ასთენიკურად ითვლება შიშის, განცვიფრების, დარდისა და მათი მსგავსი ა-ები.

ა-ის ხასიათი და მისი აღმოცენების სიადვილე-სიძნელე დამოკიდებულია ადამიანის პიროვნების თავისებურებებზე (იხ. *ტემპერამენტი*). *რ. ნათაძე.*

**აფექტში ჩადენილი დანაშაული,** უეცარი და ძლიერი სულიერი აღელვების დროს ჩადენილი დანაშაული. *აფექტი* ადამიანს თვითკონტროლისა და გარემოში სწორად გარკვევის უნარს უსუსტებს და ხშირად უბიძგებს აგრესიული მოქმედებისაკენ, მაგრამ ამგვარი მოქმედებისაგან თავის შეკავების შესაძლებლობა აფექტის დროს მაინც რჩება; ამიტომ საბჭ. სისხლის სამართ. კანონმდებლობა არ გამორიცხავს პასუხისმგებლობას ა. ჩ. დ-თვის და მხოლოდ პასუხისმგებლობის შემამსუბუქებელ გარემოებად თვლის აფექტს, თუ იგი გამოწვეული იყო დაზარალებულის არამართლზომიერი მოქმედებით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი, მ. 38, პ. 5). კანონი შედარებით მსუბუქ სასჯელს ითვალისწინებს აფექტის დროს ჩადენილი მკვლელობისა და სხეულის დაზიანებისათვის, თუკი აფექტის მიზეზი დაზარალებულის მხრივ დამნაშავის ან მისი ახლობლების მიმართ უკანონო ძალადობა ან მძიმე შეურაცხყოფა იყო (მ.მ. 106, 113).

ჩვეულებრივი აფექტისაგან განსხვავებით, პათოლ. აფექტის დროს ადამიანის ცნობიერება და ნებელობა მთლიანად გამოთიშულია და ასეთ მდგომარეობაში ჩადენილი საზოგადოებრივად საშიში ქმედობა დანაშაულად არ ითვლება.

*ლიტ.*: Шавгулидзе Т. Г., Аффект и уголовная ответственность, Тб., 1973. *თ. შავგულიძე.*

**აფთარი,** იხ. *აფთრისებრნი*.

**აფთები** (ბერძნ. aphthai), პატარა მოყვითალო წყლულები პირის ღრუს, იშვიათად საშოს ლორწოვან გარსზე. ვითარდება როგორც დამოუკიდებელი დაავადება ან რაიმე მწვავე დაავადების (თურქული, სპრუ, გრიპი, განსაკუთრებით კუჭ-ნაწლავის დაავადებები) გართულება. პირის ღრუს ა-ის დროს დამახასიათებელია ტკივილი, ნერწყვის გაძლიერებული დენა, ღეჭვისა და ყლაპვის გაძნელება, ტემპ-რის აწევა, ყბისქვეშა ლიმფური კვანძების შესივება. 5—7 დღის შემდეგ ა. უნაწიბუროდ ხორცდება. ზოგჯერ ავადმყოფობა ქრონ.-რეციდივულ ხასიათს იღებს (აფთოზური *სტომატიტი*). მკურნალობა: დიეტა, პირის ღრუს *სანაცია*, სალიცილის პრეპარატები, მოსაწვავი და შემკვრელი საშუალებანი, თამბაქოს წევის შეწყვეტა, კუჭ-ნაწლავის ფუნქციის მოწესრიგება და სხვ. *ნ. ბაძოშვილი.*

**აფთიაქი** (ბერძნ. apotheke — საწყობი, საკუჭნაო), დაწესებულება, სადაც მზადდება, ინახება და იყიდება წამლეული და სხვ. სამედ. საქონელი. თავდაპირველად ა-ს (apotheca) ძვირფასი პროდუქტებისა და საგნების (ღვინო, წიგნები, წამლები) შესანახ ადგილს უწოდებდნენ. შემდეგ ეს სახელი წამალთა დასამზადებელ სახელოსნოს ეწოდა. არსებობს ცნობები იმის შესახებ, რომ წამლის დასამზადებელი ლაბორატორიები არსებობდა ძვ. ჩინეთში, ეგვიპტეში, რომში. ა-ის ნაშთები ნახულია პომპეის გათხრების დროს. სახელმწიფოს მიერ რეგლამენტირებული პირველი ა. დაარსდა VIII ს. არაბეთში, ქ. ბაღდადში. პირველი სახელმწ. ა. რუსეთში 1581 გაიხსნა.

საქართველოში წამლის დამზადების წესებს ფლობდნენ და ა-ის ტიპის დაწესებულებები არსებობდა ფეოდ. ხანაში; ვარძიაში კლდეში ამოკვეთილია სათავსოები, რ-ებიც ა-ის დანიშნულებას ასრულებდა. თბილისში პირველი ა. („წამალთ-ხანა") გახსნეს კათოლიკე მისიონერებმა 1740 (იარსება 1755-მდე). ამის შემდეგ ერეკლე II-ის სასახლის კარზე ა. და სამკურნ. სკოლა გახსნა ირანიდან მოწვეულმა ექიმმა ი. რეინეგსმა. 1806 თბილისში გაიხსნა პირველი სახაზინო ა., ხოლო 1829 — პირველი კერძო ა.

სსრ კავშირში საავთიაქო საქმეს განაგებს სსრ კავშირის ჯანდაცვის სამინისტროს მთავარი საავთიაქო სამმართველო, რესპ. სამმართველოების მეშვეობით. 1979 1 იანვ. სსრ კავშირში იყო 20000-ზე მეტი სამეურნეო ანგარიშზე მყოფი ა., 303000-ზე მეტი სახელმწ. ბიუჯეტზე მომუშავე (საავადმყოფოებთან) და საუწყებო ა-ები. ა-ში არის წამლის დასამზადებელი და საგანგებო ოთახი, რ-იც სათანადოდ არის აღჭურვილი. გაცემის წინ ყველა წამალი მოწმდება. სსრ კავშირის სახელმწ. ფარმაკოპეის თანახმად ა-ში წამალს ამზადებს, ამოწმებს და გასცემს სპეც. ფარმაცევტული განათლების მქონე პირი. კაპიტალ. ქვეყნებში ა. კერძო პირთა საკუთრებაა.

**აფთრისებრი ძაღლი** (Lycaon pictus), მტაცებელი ძუძუმწოვარი *ძაღლისებრთა* ოჯახისა. სხეულის სიგრძე 1 *მ*-მდეა, კუდისა — 40 *სმ*-მდე, მასისა — 25 *კგ*-მდე. ბალნიანი საფარველი მომოხატული აქვს თეთრი, შავი და წითური ლაქებით, რის გამო მას „ჭრელ მგელსაც" უწოდებენ. გავრცელებულია აფრ. სავანებში, საჰარის სამხრეთით. ა. ძ-ები ცხოვრობენ ხროვად (20—30 ერთად). ანადგურებენ ანტილოპებს, ზებრებს, სირაქლემებს, შინაურ ცხოველებს და სხვ. ნადირობენ როგორც დღისით, ისე ღამით. ბუყრის 6—8 ლეკვს. ძნელად თვინიერდება. ტყვეობაში მრავლდება. *ა. ჯანაშვილი.*

**აფთრისებრნი** (Hyaenidae), ძუძუმწოვარი ცხოველების ოჯახი *მტაცებელთა* რიგისა. აქვთ მკვრივკუნთოვანიანი სხეული, ოდნავ წაგრძელებული და მასიური თავი, გრძელი ყურები, სქელი კისერი, მსხვილი და მძლავრი კბილები, მოკლე, ბანჯგვლიანი კუდი, ფეხებზე გრძელი, ბლაგვი ბრჭყალებით დაბოლოებული ოთხ-ოთხი თითი, წინა კიდურები უკანაზე გრძელი აქვთ. სხეული შემოსილია უხეში ჯაგრისებრი ბალნით. ზოგი სახეობას ზურგზე 20 *სმ*-მდე სიმაღლის ფაფარი ეზრდება. საერთო შეფერილობა მოყვითალო-რუხი ან მურაა, დაყვება მუქი ზოლები ან ხალები. ა-თა მაკეობა გრძელდება 3 თვემდე, შობენ 2—5 ლეკვს. უმთავრესად მძორით იკვებებიან. იშვიათად თავს ესხმიან გარეულ ჩლიქოსნებს, შინაურ ცხოველებსა და ზოგჯერ ადამიანსაც (უმეტესად ბავშვებს). სანადიროდ გამოდიან ღამით. ა-თა ოჯახი გავრცელებულია თითქმის მთელ აფრიკაში, წინა, შუა და სამხრ.-დას. აზიაში, სსრ კ-ში — ამ. ამიერკავკ. და შუა აზიაში. ცნობილია ა-თა 3 გვარის 4 სახეობა. **ზ ო ლ ე ბ ი ა ნ ი   ა ფ თ ა რ ი** (Hyaena hyaena) გვხვდება ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. აფრიკაში, წინა, მცირე და შუა აზიაში (აღმ-ით ბენგალის ყურემდე), სსრკ-ში — შუა აზიაში და აღმ. ამიერკავკასიაში. საქართველოში გვხვდება შირაქის, ელდარის, ალაზნის (აღმ. ნაწილის), გარდაბნისა და მარნეულის ველებზე. წარსულში დასავლეთით თბილისამდე აღწევდა. ამჟამად ყველგან დიდი იშვიათობაა. სხეულის სიგრძე 1 *მ*-მდეა, კუდისა — 30 *სმ*-მდე; რუხი ფერისაა, განივი მუქი ზოლები გასდევს; **მ ე ნ ა პ ი რ ე   ა ფ თ ა რ ი** (H. brunnea) ცხოვრობს სამხრ. აფრიკაში, ზღვის სანაპიროსთან. მუქი-მურა ფერისაა, განივი ზოლები მხოლოდ ფეხებზე ემჩნევა; **ხ ა ლ ე ბ ი ა ნ ი   ა ფ თ ა რ ი** (Crocuta crocuta) ყველაზე დიდია ა-თა შორის. გავრცელებულია აფრ. დიდ ნაწილში, საჰარის სამხრეთით. სხეულის სიგრძე 128—166 *სმ*, კუდისა — 26—33 *სმ*. სხეული მოხატული აქვს შავი ხალებით; **მ ი წ ი ს   მ გ ე ლ ი** (Proteles cristatus) გვხვდე-

აფთრისებრი ძაღლი.

აფთრისებრნი. ზოლებიანი აფთარი.

აფთრისებრნი. ხალებიანი აფთარი.

აფიანჩა. ანატკეცები. აშელი. ლენინგრადის პეტრე I-ის სახ. ანთროპოლოგიისა და ეთნოგრაფიის მუზეუმი.

ბა სამხრ. და აღმ. აფრ. ტრამალებში. ა-თა შორის ყველაზე მცირე ზომისაა. იკვებება ჭიანჭველებითა და ტერმიტებით. იგი იმდენად განსხვავდება სხვა აფთრებისაგან, რომ ხშირად ცალკე ოჯახადაც გამოყოფენ. *ა. ჯანაშვილი.*

**აფიანდა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (შრომის სოფსაბჭო), მდ. აღმ. გუმისთის მარცხ. მხარეზე, აბიანდა-ჩააქის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 600 *მ*, შავი ზღვიდან 11 *კმ*, სოხუმიდან 13 *კმ*. შრომის კოლ-ბა „გამარჯვება" (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. შრომაში (4 *კმ*).

**აფიანჩა,** მთა აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში, მდ. კოდორის მარჯვ. მხარეს. სიმაღლე 1060 *მ*. ანტიკლინის ბირთვი აგებულია ბაიოსური პორფირიტებით, ფრთები — ზედაიურული და ცარცული კირქვებით. კალთებზე წიფლნარია, მთის ძირთან—წიფლნარ-რცხილნარი მარადმწვანე ქვეტყითა და ლიანებით.

**აფიანჩა,** ძვ. სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ახლანდ. *ქვემო აფიანჩა*). სოფლის მახლობლად, აფიანჩის მთის ჩრდ. ფერდობზე 1934 — 38 წლებში ს. ზამიატნინმა შეაგროვა და შეისწავლა პალეოლითის ხანის არქეოლ. მასალა. კოლექცია მცირერიცხოვანია, ნივთები—დანიური სართულის კაჟისა. უმთავრესად გვხვდება კლექტონის ტიპის მასიური, უხეში ანატკეცები. კოლექციის ძირითადი ნაწილი აშელის ეპოქით თარიღდება, დანარჩენი — მუსტიეს საფეხურით. დაცულია ლენინგრადში, პეტრე I-ის სახ. ანთროპოლ. და ეთნოგრ. მუზეუმში.

*ლიტ.*: Замятнин С. Н., Очерки по палеолиту, М.—Л., 1961; მ ი ს ი ვ ე, Палеолит Абхазии, «Труды Ин-та абхазской культуры», 1937, в. 10.
*დ. თუშაბრამიშვილი.*

**აფიანჩის ჭა,** კარსტული ჭა აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნის სოფ. წებელდის ტაფობში, აფიანჩა-ჩაჟოუშის ქედის ჩრდ. კალთის ზედაცარცულ კირქვებში. სიღრმე 70 *მ*.

**აფიეთი,** სოფელი ადიგენის რ-ნში (ჭეჭლის სოფსაბჭო), მდ. ქვაბლიანის მარცხ. მხარეზე, მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 1490 *მ*, ადიგენიდან 13 *კმ*. მოხის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ჭეჭლაში (2 *კმ*), კლუბი, ბ-კა. შუა საუკ. ეკლესია.

**აფილია** (ბერძნ. a — უარყოფის ნაწილაკი და phyllon — ფოთოლი), უ ფ ო თ ლ ო ბ ა, ფოთლების სრული რედუქცია. ა. ახასიათებს საქსაულს, ჟუზღუნს და სხვ. *ფსამოფიტებს*. აფილური მცენარეების ფოტოსინთეზში მთავარ როლს მწვანე ღეროები ასრულებს.

**აფინაჟი** (ფრანგ. Affinage < Affiner — გაწმენდა), მაღალი სიწმინდის კეთილშობილი ლითონების მიღების მეტალურგიული პროცესი; ლითონთა *რაფინირების* ერთ-ერთი სახეობა. პროცესი ხორციელდება კეთილშობილი ლითონების დაყოფისა და მათგან მინარევების გამოყოფის გზით. ცნობილია ა-ის სამი მეთოდი: ელექტროლიზური, სველი და მშრალი. ე ლ ე ქ ტ რ ო ლ ი ზ უ რ მ ე თ ო დ ს ძირითადად ოქროსა და ვერცხლის ა-თვის იყენებენ (კათოდზე დაილექება სუფთა ლითონი, მინარევი კი ლამის სახით გამოიყოფა). ამ წესით მიიღება 999,9 სინჯის ოქრო. ელექტროლიზური მეთოდის გამოყენებისას ტექნოლ. პროცესი ნაკლებ ხარჯს მოითხოვს; ამასთანავე, მიღებული ლითონი მაღალი სიწმინდისაა. ამ მეთოდით მიიღება აგრეთვე პლატინის ჯგუფის ლითონები რომელიმე სხვა ლითონის თანაპროდუქტების სახით; ს ვ ე ლ ი მ ე თ ო დ ი თ (ლითონების თეზაფში გახსნა და შემდეგ სხვადასხვა რეაგენტით ხსნარებიდან მათი გამოყოფა), იღებენ პლატინას, პალადიუმს, ირიდიუმს, რადიუმსა და ამ ჯგუფის სხვა ლითონებს; მ შ რ ა ლ ი მ ე თ ო დ ი თ — ოქროს (გამდნარ ლითონს ამუშავებენ ქლორით, რის შედეგად არაკეთილშობილი მინარევებისაგან წარმოქმნილი ქლორიდები აქროლდება, ვერცხლის ქლორიდი კი ამოტივტივდება გამდნარი სუფთა ოქროს ზედაპირზე). ოქროს სინჯია 996,5, ქლორიდიდან აღდგენილი ვერცხლისა კი — 999,0.

*ლიტ.*: Плаксин И. Н., Металлургия благородных металлов, М., 1958.

**აფინიტეტი,** იხ. *მყნობა*.

**აფინოგენოვი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [22. III (4. IV). 1904, ქ. სკოპინი, რიაზანის გუბ.,—29. X. 1941, მოსკოვი], რუსი საბჭ. დრამატურგი. სკკპ წევრი 1922-იდან; 1924 დაამთავრა მოსკ. ჟურნალისტიკის ინ-ტი. იმავე წელს გამოაქვეყნა პირველი პიესა „რობერტ ტიმი" (1927 იდგმებოდა ქართ. სცენაზე). ა-ის ადრეულ ნაწარმოებებში იგრძნობა პროლეტკულტის ესთეტ. პრინციპების გავლენა. სოციალიზმის მშენებლებს უძღვნა პიესა „ახირებული" (1929). 30-იანი წწ. დამდეგს ა. იყო *რაპპის* ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მის კალამს ეკუთვნის პიესები „შიში" (1930), „შორეული" (1935), „სალუტი, ესპანეთო!" (1936) და სხვ.; ლირ. კომედიაში „მაშენკა" (1940; 1954 დაიდგა მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრში) გვიჩვენა საბჭ. ადამიანების სულიერი სილამაზე. დიდი სამამულო ომის პირველივე დღეებიდან ა. ხელმძღვანელობდა საბჭ. საინფორმაციო ბიუროს ლიტ. განყ-ბას. 1941 სექტ-ში დაამთავრა პიესა „წინადღით", რ-იც სამამულო ომში ჩაბმული გმირი საბჭ. ხალხის ბრძოლას მიუძღვნა. დაიღუპა მოსკოვის დაბომბვის დროს. ა-მა მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა საბჭ. დრამატურგიის, განსაკუთრებით ფსიქოლ. დრამისა და ლირ. კომედიის ჟანრის განვითარებაში.

*თხზ.*: Пьесы, М., 1956.

**აფინური გარდაქმნა,** გარდაქმნა, რ-იც წარმოადგენს სივრცის ან სიბრტყის ურთიერთცალსახა *ასახვას* თავის თავზე, რ-ის დროსაც წრფეები გადადის წრფეებში. ა. გ-ის შედეგად კვადრატი გარდაიქმნება პარალელოგრამად, წრეწირი—ელიფსად, სფერო—ელიფსოიდად და ა. შ. ა. გ-ის ერთ-ერთი მაგალითია ე. წ. თანაბარი „შეკუმშვა" (იხ. ნახ.).

სივრცის ყველა ა. გ-ის სიმრავლე წარმოადგენს ჯგუფს, თუ ორი ა. გ-ის ნამრავლში ვიგულისხმებთ ამ გარდაქმნების თანამიმდევრობით ჩატარების შედეგად მიღებულ გარდაქმნას, რ-იც, ცხადია, აფინური გარდაქმნაა; ამ ჯგუფს ა. გ-თა ჯგუფი ეწოდება.

**აფინური გეომეტრია** (ლათ. affinis — მონათესავე), გეომეტრიის დარგი, შეისწავლის სიბრტყის (ან სივრცის) ნაკვთთა თვისებებს, რ-იც უცვლელია სიბრტყის (ან სივრცის) ნებისმიერი *აფინური გარდაქმნის* მიმართ. გეომ. ნაკვთთა ამ თვისებებს აფინური ინვარიანტი ეწოდება. ერთ წრფეზე განლაგებული სამი $M_1$, $M_2$, $M_3$ წერტილის მარტივი ფარდობა ძირითადი ა ფ ი ნ უ რ ი ი ნ ვ ა რ ი ა ნ ტ ი ა. თუ $x_1$, $x_2$, $x_3$ შესაბამისად ამ სამი წერტილის აბსცისებია, მაშინ მარტივი ფარდობა $(x_2-x_1)/(x_3-x_2)$-ის ტოლია. ნებისმიერი $n \geqslant 4$ წერტილისაგან შემდგარი სისტემის აფინური ინვარიანტები შეიძლება გამოისახოს მარტივი ფარდობების საშუალებით. ა. გ-ის მეთოდებსა და ფაქტებს ფართოდ იყენებენ მექანიკაში, თეორ. ფიზიკასა და ასტრონომიაში.

*ლიტ.*: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი ნ., ანალიზური გეომეტრიის კურსი, თბ., 1962; Александров П. С., Лекции по аналитической геометрии, М., 1968.

**აფიონ-ყარაჰისარი** (Afyonkarahisar), ქალაქი დას. თურქეთში, აფიონ-ყარაჰისარის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 43,6 ათ. მცხ. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ხალიჩების წარმოება. ოპიუმის დამზადების მსხვილი ცენტრი. ცემენტის, კვების მრეწველობა.

**აფიქსი** (ლათ. affixum — მიმაგრებული), სიტყვის ნაწილი, რ-იც ცალკე მნიშვნელობას მოკლებულია, მაგრამ ფუძეს რომ დაერთვის, გარკვეული ფუნქცია აქვს: აფორმებს ფუძეს ანდა მნიშვნელობას უცვლის მას. ა. გაირჩევა ადგილის მიხედვით სიტყვაში და დანიშნულებით. ადგილის მიხედვით: პრეფიქსია (წინსართია), თუ მარტივ ფუძეს (ძირს) წინ უსწრებს (ვ-წერ, ს-თხოვ; ნა-წერი, მე-ბაღე, სა-თავე, უ-გზო); სუფიქსია (ბოლოსართია), თუ მარტივ ფუძეს მოსდევს (წერ-ილ-ი, სა-თხოვ-არ-ი, ცხენ-ოსნ-ობ-ა, სასწავლ-ებ-ელ-ი); ინფიქსია (ჩანართია), თუ მარტივი ფუძის შიგნით მოექცა (ძ-ვ-რა, ფუძე „ძარ", კვლ-ა<კლ-ვ-ა, ფუძე „კალ"). დანიშნულების მიხედვით განსხვავდება: სიტყვათა სინტაქსური ურთიერთობის აღმნიშვნელი და ფუძის მნიშვნელობის მცვლელი (ფუძის მაწარმოებელი) ა-ები. სინტაქსურ მნიშვნელობათა ურთიერთობას გადმოგვცემს ბრუნვის ნიშნები სახელებში, მაგ., „ძმ-ის მეგობარი" და „მეგობრის ძმა" (-ის სუფიქსის დართვისას იცვლება მნიშვნელობათა ურთიერთობა; ცალკეული მნიშვნელობა უცვლელია), ასევე — პირის ნიშნები ზმნაში. ფუძის საწარმოებელი ა-ების დართვა სიტყვის მნიშვნელობას ერთბაშად ცვლის: ძმ-ურ-ი, მო-ძმ-ე, სა-ძმ-ო, ძმ-ობ-ა და მისთ. „ძმა" სახელისაგან არის ნაწარმოები.

ა., როგორც სიტყვის ნაწილი, უპირისპირდება მარტივ ფუძეს ფუნქციის მიხედვით: ფუძეს მნიშვნელობა აქვს უაფიქსოდაც (კაც-, სახლ-, გზა-), ა. კი ფუძეს საჭიროებს, რომ თავისი დანიშნულება ცხადყოს (შდრ. სიტყვის დაშლა *მორფემებად*, სადაც ასეთი დაპირისპირება გამორიცხულია).

ა., როგორც დამოუკიდებელ მნიშვნელობას მოკლებული ელემენტი, უნდა განვასხვავოთ *ნაწილაკისაგან*.

სიბრტყის აფინური გარდაქმნა (თანაბარი შეკუმშვა და გაჭიმვა).

**აფიშა** (ფრანგ. affiche განცხადება), კონცერტის, სპექტაკლის, ლექციის ან სხვა კულტურული თუ სპორტული ღონისძიების მაუწყებელი რეკლამის ფორმა. ძვ. ეგვიპტეში, რომში, საბერძნეთში ა-ს შენობის თეთრ კედლებზე ან პაპირუსზე ხატავდნენ. თანამედროვე ა-ის პირველსახე გვხვდება საფრანგეთში XVI ს-იდან.

**აფნია,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (ოკამის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოზე, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1700 *მ*, ახალქალაქიდან 23 *კმ*. ოკამის მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. გოგაშენში (2 *კმ*).

**აფნისი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ქარელის სად. საბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 760 *მ*, ქარელიდან 3 *კმ*. ქარელის კოლ-ბა (მეხილეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ქვემო ლეთეთში (2 *კმ*).

**აფონია** (ბერძნ. aphōnia<a—უარყ. ნაწ. და phōnē — ბგერა, ხმა), ხმამაღლა ლაპარაკის უნარის დაკარგვა, ჩურჩულით ლაპარაკი. ვითარდება ხორხის დაავადების (ანთებითი პროცესები, ხორხის კუნთების დამბლა, სიმსივნე და სხვ.) შედეგად. შეიძლება იყოს აგრეთვე ფუნქციური ხასიათის — ისტერიისა და სხვ. ნევროზების დროს. მკურნალობენ ა-ის გამომწვევ დაავადებას.

**აფორიზმი** (ბერძნ. aphorismos—მოკლე გამონათქვამი), დახვეწილი, ლაკონიური ფორმით გამოთქმული ბრძნული აზრი.


პირდაპირი აფრა (იალქანი).


ირიბი აფრა (იალქანი).


აფრა (პანდატივი).


აფრასიაბი. ზემოთ — მეომარი ფრინველით ხელში. ტერაკოტის ფირფიტა. VI—VIII სს. ქვემოთ — «ნიმფა ლარისა». ტერაკოტა. ძვ. წ. II—I სს.

შეიძლება იყოს პოეტურიცა და პროზაულიც. ხშირად გვხვდება დიდი მწერლების შემოქმედებაში. ქართ. ლიტ-რაში ა-ის დიდოსტატია რუსთაველი („სჯობს სიცოცხლესა ნაზრახსა სიკვდილი სახელოვანი“, „ვინ მოყვარესა არ ეძებს, იგი თავისა მტერია“ და სხვ.). ა. არსებობს ჩანართებისა და დამოუკიდებელი ჟანრის ფორმითაც (მაგ., XVIII ს. გერმ. მოაზროვნის გ. კ. *ლიხტენბერგის* „აფორიზმები“). ეს ჟანრი პოპულარული იყო საფრანგეთშიც (ბ. *პასკალი*, ფ. *ლაროშფუკო*, ჟ. *ლაბრუიერი*, ს. რ. ნ. შამფორი). ფრანგ. ლიტ-რაში გავრცელებული „აზრები“ და „მ ა ქ ს ი მ ე ბ ი“ (ფრანგ. „maxime“ — მორალის, ზნეობის ძირითადი პრინციპების მოკლე ფორმულა) აფორისტული ხასიათისაა. ლიტ-რაში ცნობილია ე. წ. „ა ფ ო რ ი ს ტ უ ლ ი ს ტ ი ლ ი“, რ-თვისაც დამახასიათებელია უკიდურესი ლაკონიზმი. XIX ს. გერმ. ფილოსოფოსების ა. შოპენჰაუერისა და ფ. ნიცშეს წერის მანერა აფორისტული სტილის ნიმუშს წარმოადგენს. ა. ჭარბად გვხვდება იგავარაკული ჟანრის ნაწარმოებებში („ჰიტოპადეშა“, ესოპე, ფედრუსი, საადი, ჟ. ლაფონტენი, სულხან-საბა ორბელიანი, ი. კრილოვი და სხვ.), უხვად არის გაბნეული ზეპირსიტყვიერებაშიც. მრავალი ა. საერთოდ ფოლკლორიდან მომდინარეობს.

**აფრა**, ი ა ლ ქ ა ნ ი, 1. გემის (ნავის) ანძაზე მიმაგრებული საგანგებო ფორმისა და ზომის ქსოვილი. მისი დანიშნულებაა გემის (ნავის) წაყვანა ქარის ძალის საშუალებით. იყენებენ *ბუერებზეც*. ამზადებენ აფრისის ან სხვა ქსოვილისაგან. ა. შეიძლება იყოს პირდაპირი (სწორკუთხა ან წესიერი ტრაპეციის ფორმისა) და ირიბი (სამკუთხა ან არასწორი ოთხკუთხა). პირდაპირ ა-ს იმ ანძისა და ქანდარის სახელი აქვს, რ-ზედაც დამაგრებულია (ფოკ-მარსელი, გროტ-ბომ-ბრამსელი და სხვ.); ირიბი კი ცნობილია გაფელის, ბერმუდის, ლარტყისა და სხვ. სახელწოდებით. პირდაპირ ა-ს ამაგრებენ ქანდარებზე, გემის გარდიგარდმო. ირიბი ა. ან გაფელებზეა დამაგრებული, ან გემის გასწვრივ სამარგულებსა და ლეერებზე მოძრაობს (იხ. აგრეთვე *საიალქნო აღჭურვილობა*). 2. ფიგურული სახლის კედელში ვერტიკალურად დაყენებული სქელი ფიცარი, ორივე მხრიდან სიგრძივ ამოღარული. 3. ქუდის ანაკეცი. *ვ. ბარათაშვილი.*

**აფრა** ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი, პ ა ნ დ ა ტ ი ვ ი, კონსტრუქციული ელემენტი, სამკუთხედის ფორმის სფერული კამარა, რ-იც შესაძლებელს ხდის ოთხკუთხა ფუძიდან გუმბათოვან გადახურვაზე თანდათან გადასვლას, ავსებს ოთხკუთხა სადგომის კედლებზე ამოყვანილ თაღებს შორის კუთხეებში დარჩენილ სივრცეს. ა., როგორც კონსტრ. და მხატვრული სისტემა, პირველად გამოიყენეს ბიზანტ. ხუროთმოძღვრებმა VI ს-ში (წმ. სოფიის ტაძარი კონსტანტინოპოლში). საქართველოში ჩნდება VIII—IX სს-ში (ვაჩნაძიანის „ყველაწმინდა“ კახეთში და სხვ.) და ცვლის მანამდე გავრცელებულ ტრომპებს. საბოლოოდ კი X ს-იდან მკვიდრდება.

**აფრა**, ვ ე ლ უ მ ი (ლათ. velum — აფრა) (ზოოლ.), 1. ზოგი ნაწლავღრუიანის (ჰიდრომედუზებისა და *სიფონოფორების*), ზღვის *მუცელფეხიანების* ლარვის და *ორსაგდულიანების* მოძრაობისა და საკვების მისატაცებელი ორგანო; 2. ლანცეტას ლორწოვანი გარსის ნაკეცი, რ-იც პირის ძაბრს საყლაპავის ღრუსაგან გამოყოფს.

**აფრა** (ბოტან.), ყვავილის გვირგვინის ზედა (უკანა) ფურცელი. ახასიათებს პარკოსანთა ოჯახის მცენარეებს. შედგება ქვედა შევიწროებული ფრჩხილისა და ზედა გაფართოებული გადანაღუნისაგან. ჩვეულებრივ მკვეთრი ფერისაა, რაც მწერებს იზიდავს და ხელს უწყობს ჯვარედინ დამტვერვას.

**აფრასიაბი**, წინამონღოლური დროის ნაქალაქარი სამარყანდის გარეუბანში (უზბ. სსრ), ანტ. ავტორების მიხედვით — სოგდიანეს ცენტრი — მარაკანდა. გათხრები წარმოებს 1874-იდან (ხანგამოშვებით). დადგენილია, რომ ა-ში ცხოვრება არ შეწყვეტილა ძვ. წ. VI ს-იდან 1220-მდე, როდესაც ქალაქი მონღოლებმა დაანგრიეს. ნაქალაქარი შედგება ციტადელის, შიდა ქალაქისა და გარეუბნისაგან. გათხრილია საცხოვრ. და სამეურნეო უბნები, მეჩეთი, VII—VIII სს. სასახლის ნანგრევები, სადაც 1965 აღმოჩნდა კედლის მხატვრობა. არქეოლ. მასალიდან აღსანიშნავია წინამუსლ. დროის საძვალეები, ტერაკოტის ქანდაკებები და ფილები, X—XIII სს. მოჭიქული კერამიკა და მინა.

*ლიტ.*: Шишкин В. А., Афрасиаб — сокровищница древней культуры, Таш., 1966.

**აფრაშთე** მუჰამად ალი (1908, ქ. რეშთი, — 6. V. 1959, ქ. სოფია), ირანელი მწერალი. იყო მწყემსი, მძღოლი, მასწავლებელი, მსახიობი, კორესპონდენტი. შევიდა ირანის სახალხო პარტიაში, რ-ის აკრძალვის (1949) შემდეგ, 1953, ბულგარეთს გაიხიზნა. 40-იანი წლებიდან მისი ნაწარმოებები ქვეყნდებოდა ირანის დემოკრ. პრესაში. მრავალრიცხოვან სატირულ ლექსებში (კრებ. „კარგადაა ნათქვამი“), ერთმოქმედებიან პიესებში („ბიძაშვილი“, „თვითმკვლელობა“, „სახუმარო წარმოდგენა“), მოთხრობებსა და არაკებში ამხილა თანამედროვე ირანის საზ. ცხოვრების მანკიერი მხარეები. 1951—53 გამოსცემდა სატირულ ჟურნ. „ჩელენგარს“, რ-შიც პროგრ. სულისკვეთების მრავალი ლექსი გამოაქვეყნა. *თ. კუჭელავა.*

**აფრიანი (იალქნიანი) გემი**, გემი, რ-იც ქარის ძალით დაცურავს. ქარის წნევა გემის კორპუსს გადაეცემა *აფრების*, *რანჰოუტისა* და *ტაკელაჟის* საშუალებით. კორპუსი შეიძლება იყოს ხის ან ლითონისა. დიდ საზღვ. გემებს აქვს პირდაპირი, ირიბი და შერეული *საიალქნო აღჭურვილობა*, სამდინარო გემებს კი — მხოლოდ ირიბი (ნახ.).

ა. გ-ის ყველა აფრის ჯამურ ფართობს აფრიანობას უწოდებენ, აფრისა და გემის სხვა წყალზედა ნაწილებზე მოქმედი ქარის წნევის ძალების ტოლქმედის მოდების წერტილს — აფრიანობის ცენტრს, გემის გვერდითი გადაადგილების საწინააღმდეგოდ მოქმედი წყლის წინაღობის ძალების ტოლქმედის მოდების წერტილს კი — გვერდითი წინაღობის ცენტრს. აფრიანობისა და გვერდითი წინაღობის ცენტრების ურთიერთგანლაგების მიხედვით გემი იმოძრავებს სწორხაზოვნად ქარისადმი განსაზღვრული მიმართულებით ან შემობრუნდება მისკენ ცხვირით ან კიჩოთი. ა. გ-ს მართავენ საჭისა და აფრების შეთანხმებული მოქმედებით. განასხვავებენ ა. გ-ის სვლის შემდეგ მიმართულებებს (კურსს): *ფორდევინდი, ბაქშტაგი, ჰალფინდი, ბეიდევინდი* და სხვ. თუ ქარი მარჯვნიდან ქრის, ამბობენ: „გემი მიდის მარჯვენა ჰალსით“, თუ მარცხნიდან — „მარცხენა ჰალსით“. სხვადასხვა ჰალსით სვლას გემის ლავირებას უწოდებენ.

ა. გ. ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. წ. 3000 წ. ეგვიპტეში, ჩინეთსა და ფინიკიაში; შემდეგ გავრცელდა ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებსა და დას. ევროპაში, აქედან კი — ჩრდ. სახელმწიფოებში, კერძოდ, ჰოლანდიასა და ინგლისში. ნაოსნობა განვითარებული ყოფილა ძვ. საქართველოშიც. ამას ადასტურებს ძვ. ბერძენი ისტორიკოსებისა და გეოგრაფების ქსენოფონტეს, აპოლონიოს როდოსელისა და სტრაბონის შრომები. ბერძენი ისტორიკოსის აგათია სქოლასტიკოსის ცნობით, ლაზები VI ს-ში ა. გ-ებით მგზავრობდნენ „ფაშიდან“ (ფოთიდან) ტრამატარაში (ტრაპიზონში), სინოპში, პილოში (კონსტანტინოპოლში). რუსეთში ა. გ-ებით ნაოსნობა IX ს-იდან იწყება.

ა. გ-ების სამრეწვ. მშენებლობა IX—XIV სს-ში განვითარდა. XIX ს-ში შეიქმნა შედარებით სრულყოფილი საოკეანო გემები, ე. წ. *კლიპერები*. მათი ტვირთამწეობა 1000 *ტ* უდრიდა, სიჩქარე — 18 კვანძს (33 *კმ/სთ*). სარეკორდო სიჩქარით ცნობილი იყო „ჩაის“ კლიპერები, რ-ებიც ჩინეთიდან ევროპაში ჩაის გადაჰ-ქონდათ. 1865 „ჩაის“ კლიპერმა „ჯე-ბეინზმა“ დაამყარა სიჩქარის რეკორდი 2 კვანძი (39 *კმ/სთ*). XIX ს. ბოლოს ა. გ შეცვალა ორთქლისძრავიანმა გემებმა. XX ს-იდან ა. გ-ებს იყენებენ მხოლო სპორტ., სასწ. და სარეწი (იშვიათად სატრანსპორტო) დანიშნულებისათვის. მრავალმა სპორტსმენმა მსუბუქი აფრიან ნავით გადაცურა ატლანტისა და წყნარ ოკეანეები. ინგლ. სერ ფრენსის ჩიჩესტერმა 1966—67 წწ-ში 16,2 *მ* სიგრძისას „ჯიპსი მოტ IV-ით“ დედამიწას 226 დღეში შ მოუარა (გაცურა 29630 მილი).

*ლიტ.*: Рябчиков П. А., Морские суда, М.—Л., 1951. *ვ. ბარათაშვილი*

**აფრიანობა თესლისა**, იხ. *თესლი აეროდინამიკური თვისებები.*

**აფრიდები** (საკუთარი სახელწ. — ა რ ი დ ი), პუშტუ ტომთა ჯგუფი და პაკისტანში (იხ. *პუშტუნები*). რაო დაახლ. 500 ათ. კაცი. ლაპარაკობ ირანულ ენათა ოჯახში შემავალ აღ პუშტუს დიალექტზე. რელიგია — ისლამ (სუნიტური). შენარჩუნებული აქვთ გვარ ვნულ-ტომობრივი ყოფის გადმონაშთებ მისდევენ მესაქონლეობასა და მიწათმო მედებას. ა. მონაწილეობდნენ ფეშავარ ანტიინგლ. აჯანყებაში (1930).

**აფრიდონი**, XII ს. II ნახ. საქართველ პოლიტ. მოღვაწე. გიორგი III-ისა თამარ მეფის მსახურთუხუცესი. წარმ მავლობით „უგვარო“ — აზნაურის ყ (ვასალი). დაწინაურდა გიორგი III-მეფობის დროს, როდესაც ცენტრ. ხ ლისუფლება ატარებდა დიდგვარიან ფე დალთა შეზღუდვის პოლიტიკას. ა სახელოდ (საგამგებლოდ) გადაეცა ქ ბულისძეთა ყოფილი მამული, სამეფ დომენად ქცეული თმოგვის ციხე-ქალა და მისი მიმდგომი ქვეყანა, აგრეთვე კლ კარის ერისთავებისათვის დავითით აღმაშ ნებლის მიერ ჩამორთმეული და სამეფ დომენად ქცეული თრიალეთი. გიორ III-ის გარდაცვალებისა და თამარის ფობის პირველსავე წელს დიდგვარიანე მა შეუტიეს ცენტრ. ხელისუფლებას, მო თხოვეს აღზევებულ „უგვარო“ ფეოდა თა გადაყენება. ცენტრ. ხელისუფლებ უკან დაიხია. ა-ს ჩამოერთვა მსახურთუ ცესობა და საგამგებლო ქვეყნები.

*წყარო*: ისტორიანი და აზმანი შარავანდ თანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილ გამოც., ტ. 2, თბ., 1959. *ნ. შოშიაშვილ*

**აფრიკა**, სიდიდით მეორე კონტინენ ევრაზიის შემდეგ.

## I. ზოგადი ცნობები

ა-ის ფართობია 29,2 მლნ. *კმ²* (კ ძულებიანად 30,3 მლნ. *კმ²*. მთე ხმელეთის დაახლ. 1/5). მოსახლ. მლნ. კაცი (1972). ეკვატორი თითქ შუაზე კვეთს. ა-ის ტერიტორიის დი ნაწილი ტროპ. სარტყელშია, მოქცეულ სუბტროპ. განედებში მდებარეობს უკიდ რესი ჩრდ. და სამხრ. რ-ნები. ა-ს ეკვრ ატლანტის და ინდოეთის ოკეანეები, ხმე თაშუა და წითელი ზღვები; სუეცის წრო ყელით (სიგანე 120 *კმ*), რ-ზეც ს ცის არხია გაყვანილი, დაკავშირებულ აზიასთან. ევროპიდან გამოყოფილია გ

რალტარის ვიწრო სრუტით (მინ. სიგანე 13 *კმ*). ა. მერიდიანული მიმართულებით (უკიდურესი ჩრდ. წერტილიდან — კონცხ ელ-აბიადიდან უკიდურეს სამხრ. წერტილამდე — ნემსა კონცხამდე) გადაჭიმულია თითქმის 8000 *კმ*-ზე. სიგანე ჩრდ. ნაწილში (ალმადის და ჰაფუნის კონცხებს შორის) 7500 *კმ*. სამხრეთში — დაახლ. 3100 *კმ*, ეკვატორზე — 3650 *კმ*. სანაპირო ხაზი (სიგრძე 30500 *კმ*) სხვა კონტინენტებთან შედარებით სუსტად არის დანაწევრებული. ფართობის 20%-ზე მეტი ოკეანეებისა და ზღვების სანაპიროდან დაშორებულია 1000—1500 *კმ*-ით. ა-ს ეკუთვნის კ-ები: მადაგასკარი, პემბა, ზანზიბარი, მაფია, სოკოტრა, მასკარენის, ამირანტის, სეიშელის, კომორის (ინდ. ოკეანეში), მადეირა, მწვანე კონცხის, კანარის, პრინსიპი, სან-ტომე, ანობონი, ფერნანდო-პო, ამაღლების, წმ. ელენეს, ტრისტან-და-კუნია (ატლანტის ოკეანეში); ნ.-კ-ებს შორის უდიდესია სომალი. ცოტაა სანაოსნოდ ხელსაყრელი ღრმა და დაცული უბე-ყურეები (გარდა გვინეისა და სირტისა).

## II. ბუნება

რელიეფი. ა. საშ. სიმაღლით (750 *მ*) მხოლოდ ანტარქტიდასა და ევრაზიას ჩამორჩება. უმაღლესი მწვერვალია კილიმანჯარო (5895 *მ*). ა-ის რელიეფის უმეტესი ნაწილი პლატოებს, ვაკეებსა და ზეგნებს უჭირავს. მათი აბსოლ. სიმაღლე 500—2000 *მ* ფარგლებში მერყეობს (სამხრ. ნაწილი უფრო მაღალია, ვიდრე ჩრდილოეთი), შედარებით მცირე ფართობი უკავია მთებს, დაბლობები კი ძირითადად კონტინენტის სანაპიროს გასწვრივაა. აღსანიშნავია საჰარის და სუდანის პლატოები და ვაკეები, რ-თა ცენტრ. ნაწილში აღმართულია აჰაგარის და ტიბესტის მთიანეთები (მთა ემი-კუსი, 3415 *მ*). ა-ის ჩრდ.-დას. განაპირა მხარეზე აღმართულია ატლასის მთები (მთა ტუბკალი, 4165 *მ*). წითელი ზღვის გასწვრივ ეტბაის ქედია (მთა ოდა, 2259 *მ*). სუდანის ვაკეებს სამხრ-ით ჩრდ. გვინეის მაღლობი და აზანდეს ზეგანი ესაზღვრება, ხოლო მათ აღმ-ით ეთიოპიის მთიანეთია (მთა რას-დაშანი, 4620 *მ*) აღმართული. აზანდეს ზეგნის სამხრ-ით მდებარეობს კონგოს ვრცელი ქვაბული, რ-იც დას-ით შემოსაზღვრულია სამხრ. გვინეის მაღლობით, აღმ-ით—აღმოსავლეთ აფრიკის ზეგნით, ხოლო სამხრ-ით — ლუნდა-კატანგის ზეგნით. სამხრ. აფრიკაში მოქცეულია კალაჰარის მაღალი ვაკეები და ნამაკვალენდის, დამარალენდის და კაოკოს ზეგნები. აღმ. სანაპიროს გასწვრივ აღმართულია დრაკონის მთები, ხოლო უკიდურეს სამხრ-ში— კაპის მთები. ა-ის ყველაზე მაღალი და დანაწევრებული ნაწილია მისი აღმ. მხარე, სადაც გადაჭიმულია აღმ. აფრიკის რღვევების რთული სისტემა — ვრცელი გრაბენები; ბელტა მთები (რუვენზორი, 5109 *მ* და სხვ.); ლავური პლატოები და ვულკანები (კილიმანჯარო, კენია და სხვ.).

გეოლოგიური აგებულება. ა-ის თითქმის მთელი კონტინენტი, კაპისა და ატლასის მთების გამოკლებით, წარმოადგენს ძვ. ბაქანს, სადაც პროტეროზოურის შემდეგ დანაოჭება აღარ მომხდარა. ბაქნური ნაწილი აგებულია ძლიერ დანაოჭებული და გრანიტული ინტრუზიებით დასერილი კამბრიულისწინა ასაკის მეტამორფული ქანებით, რ-ებიც ქმნიან შვერილებს (ფარებს) და ჩაღრმავებებს (სინეკლიზებს). ბაქნის დიდ ნაწილში — ცენტრ. საჰარაში (ადრარის ზეგანი), დას. საჰარაში (სენეგალი), გვინეაში, ქვემო ეგვიპტეში, ეკვატორული და სამხრ. აფრიკის უდიდეს ნაწილში კრისტ. სუბსტრატი გაშიშვლებულია. სინეკლიზები ამოვსებულია დაუნაოჭებელი პალეოზოური, მეზოზოური და კაინოზოური ნალექებით. პალეოზოური კონტინენტური ნალექები გვხვდება ნიგერის აუზის, კონგოს და კაროს სინეკლიზებში. მეზოზოური კონტინენტური ნალექები გავრცელებულია კალაჰარის სინეკლიზაში. ქვემო ეგვიპტეში, ლიბიის უდაბნოსა და საჰარის უდიდეს ნაწილში სინეკლიზები ამოვსებულია მეზოზოური და კაინოზოური ზღვიურ-კონტინენტური ნალექებით. მეზოზოური ზღვიური ნალექები გვხვდება აგრეთვე ა-ის დას. და აღმ. სანაპიროებზე. გეოლოგიურად ა-ის ბაქნებთანაა დაკავშირებული არაბეთის ნ.-კ. და კ. მადაგასკარიც. პირველის სამხრ.-დას. ნაწილი ფარს წარმოადგენს, ხოლო ჩრდ.-აღმ. ნაწილი — სინეკლიზას. მადაგასკარზე სინეკლიზა დას. ნაწილშია, ფარი — აღმოსავლეთში. ორივე სინეკლიზაში მეზოზოური ზღვიური ნალექებია გავრცელებული.

ა-ის აღმ. კიდეზე განვითარებულია რღვევების (რიფტების) ზოლი, რ-იც მერიდიანულად ვრცელდება მკვდარი ზღვიდან მდ. ზამბეზის შესართავამდე. რელიეფში რღვევები დიდი გრაბენების სახით არის გამოვლენილი, რ-ებშიც წითელი ზღვა და მრავალი ტბა დგას. ამ ზოლში გრაბენების ორ სისტემას არჩევენ: ერიტრეისა და აღმ. აფრიკისას. ერიტრეის სისტემას განეკუთვნება წითელი ზღვა და მასთან დაკავშირებული მკვდარი ზღვის, სუეცის ყურის, ადენის ყურისა და სხვ. გრაბენები. აღმ. აფრიკის სისტემა ეთიოპიაში იწყება, ხოლო სამხრ-ით ორად იტოტება: დას. ტოტს განეკუთვნება ალბერტის, ედუარდის, კივუს და ტანგანიიკის ტბების გრაბენები, აღმ. ტოტს — რუდოლფის ტბის გრაბენი. სამხრ-ით ეს ტოტები ისევ ერთდებიან. აღმ. ა-ის სისტემას უკავშირდება ახალგაზრდა ვულკანები (კენია, კილიმანჯარო და სხვ.). რიფტების სისტემის წარმოშობას უკავშირებენ მეზოზოურის ბოლოს და მესამეულში დედამიწის ქერქის თაღურ აზევებებს. ოლიგოცენში თაღების გასწვრივ დაიწყო ჩაქცევები და ჩამოყალიბდა გრაბენების თანამედროვე სისტემები.

ა-ის ბაქანს ჩრდ.-დას-ით ესაზღვრებოდა გეოსინკლინი, რ-იც ხმელთაშუა ზღვის (თეტისის) ვრცელ გეოსინკლინურ სისტემას განეკუთვნებოდა. აქ პალეოზოურის, მეზოზოურის და კაინოზოურის განმავლობაში დიდი სისქის ზღვიური ნალექები გროვდებოდა. მეორე ასეთი გეოსინკლინი პალეოზოურში კაპის მთების ადგილზე იყო. პალეოზოურის ბოლოს ჰერცინული ოროგენეზისის შედეგად ჩამოყალიბდა კაპის მთები და მოხდა დანაოჭება ატლასის და ანტიატლასის სისტემაში. უკანასკნელი საბოლოოდ ჩამოყალიბდა ალპ. ოროგენეზისის დროს, უმთავრესად მესამეულში, ხმელთაშუა ზღვის სხვა მთათა სისტემებთან ერთდროულად. აქ არჩევენ ახალგაზრდა ნაოჭების ჩრდ. და სამხრ. ზოლებს, გაყოფილს სუსტად აშლილი მეზოზოური და კაინოზოური ნალექებით დაფარული ჰერცინული მასივებით. ნაოჭთა ჩრდ. ზოლში ტექტონ. ზეწრები გადაადგილებულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ. დას-ით ერ-რიფის მთებში, ჩრდ. ზოლის ნაოჭები ჩრდ-კენ უხვევს და პირენეს ნ.-კ-ზე ბეტის კორდილიერის (ანდალუსიის მთები) ნაოჭებს უკავშირდება. კამბრიულისწინა ნალექებში გვხვდება ოქროს, კალის, მანგანუმის, ქრომიტის, ბოქსიტის და აზბესტის დიდი საბადოები. პალეოზოურ ნალექებში მოიპოვება სპილენძი, კობალტი, ურანი, ტყვია, თუთია, ვანადიუმი, ნიკელი, ქრომი, რკინა, ალმასი, ქვანახშირი; მეზოზოურსა და კაინოზოურში — ფოსფორიტები, მანგანუმი, ნავთობი, ტყვია, თუთია; თანამედროვე ნალექებში — ოქრო და ალმასის ქვიშრობები.

ჰავა. ტროპიკებს შორის მდებარეობა, ტერიტორიის სიდიდე და კომპაქტურობა, ოკეანეთა გავლენის ერთგვარი შეზღუდულობა განსაზღვრავს ა-ის კონტინენტის ჰავის ხასიათს. მზის ჯამური რადიაციის მაღალი მაჩვენებლები (180—200 კკალ/*სმ*²) განაპირობებს მუდმივად მაღალ ტემპ-რას მთელს ა-ში. ზაფხულში საჰარაში ტემპ-რა 30—38°C. ლიბიაში (ელ-აზიზია) ფიქსირებულია ჩვენს პლანეტაზე ყველაზე მაღალი ტემპ-რა 58°C. სუბტროპ. განედებში (როგორც ჩრდ., ისე სამხრ. ნახევარსფეროში) ზაფხულში ჰაერის ტემპ-რა 16—22°C, გვინეის ყურესა და კონგოს ქვაბულში წლის ყოველ დროს ტემპ-რა 25—26°C-ზე დაბლა არ ჩამოდის. ზამთრის საშ. ტემპ-რა დაახლ. 16°C, სუბტროპიკებში 10°C. ა. მთლიანად მოქცეულია ატმოსფეროს ტროპ. და ნაწილობრივ სუბტროპ. ცირკულაციის არეში. ეკვატორული ზონის ჩრდ-ით და სამხრ-ით ეკვატორული მუსონების, ტროპ. და სუბტროპ. ჰავის ზონებია. დიდ ფართობზეა გაბატონებული სუბტროპ. მაქსიმუმის არიდან ეკვატორული სარტყლისაკენ მქროლავი პასატები, რ-ებიც ჩრდ. ნახევარსფეროში მარჯვნივ იხრება, სამხრ-ში — მარცხნივ, ამიტომ ჩრდ. პასატები, როგორც წესი, ჩრდ.-აღმ. მიმართულებისაა, სამხრეთისა კი—სამხრ.-აღმ. და აღმოსავლეთისა. სუდანსა და გვინეის ყურეში ქრის სამხრ.-დას. ნოტიო მუსონები და მოაქვს ნოტიო ეკვატორული ჰაერი. ნალექების განაწილება არათანაბარია, ამიტომ წვიმიანი და გვალვიანი სეზონის მონაცვლეობა უფრო მეტ გავლენას ახდენს მცენარეულობაზე, ვიდრე ტემპ-რის რეჟიმი. კონგოს აუზში გვინეის ჩრდ. სანაპიროსა და კ. მადაგასკარზე ხშირია ძლიერი კოკისპირული წვიმები. ნალექების რაოდენობა ჩრდ. და სამხრ. მიმართულებით კლებულობს, ხოლო კალაჰარისა და საჰარის უდაბნოთა ზონაში 80 *მმ*-მდეა, ცენტრ. საჰარაში ნულს უახლოვდება (2 *მმ* ყოველ ხუთ წელიწადში). ა-ში ყველაზე ნალექიან (10000 *მმ*-მდე) ადგილად ითვლება კამერუნის მთა.

შიგა წყლები. ა. ჩამონადენის რაოდენობის მხრივ (5390 *კმ*³) მხოლოდ აზიასა და სამხრ. ამერიკას ჩამორჩება, ჰიდროქსელის სიხშირე არათანაბარია. იგი ყველაზე ხშირია ეკვატორულ და სუბეკვატორულ სარტყლებში. საჰარასა და კალაჰარის უდაბნოში კი თითქმის არაა განვითარებული. ა-ის კონტინენტური წყალგამყოფი მის აღმ. ამაღლებულ ნაწილზე გადის, რის გამოც ატლანტის ოკ. აუზს განეკუთვნება ა-ის ტერიტ. 36,05%, ინდოეთის ოკ. აუზს — 18,48%, ხმელთაშუა ზღვის აუზს — 14,88%, დახშულ ოლქში კი მოქცეულია 30,59%. ა-ის უდიდესი მდ-ებია: კონგო, ნილოსი, ნიგერი, ზამბეზი და ორანჟი, რ-თა აუზები ა-ის ტერიტ. 1/3-ს მოიცავს. მათ შორის ყველაზე წყალუხვია კონგო; იგი წლ. ჩამონადენის მოცულობით (1230 *კმ*³) მსოფლიოში მხოლოდ ამაზონს ჩამოუვარდება. მდ. კონგო (სიგრძე 4320 *კმ*) ორჯერ კვეთს ეკვატორს და მისი აუზის დიდი ნაწილი ეკვატორულ და სუბეკვატორულ

აფრიანი გემი (სილუეტები)


ოთხანძიანი ხომალდი.


გაფელური სანდალი.


კეჩი.

**აფრიკა**

**შინაარსი**



უდიდესი მდინარეები

კონგო
ნილოსი
ნიგერი
ზამბეზი
ორანჟი

უდიდესი და ულრმესი ტბები

ვიქტორია
ალბერტი
ედუარდი
კივუ
ტანგანიიკა
ნიასა
რუდოლფი


აფრიკა. სიღრმითი ეროზიის მიერ ნაჭრილი ველი პრეტორიასთან (სამხრ. აფრიკა).



აფრიკა. ლიბიის უდაბნო.

ნოტიო სარტყლებში მდებარეობს. ნილოსი მსოფლიოს ერთ-ერთი უგრძესი მდინარეა (6671 *კმ*), მაგრამ მისი აუზის ფართობი კონგოზე ნაკლებია, ამასთან ნილოსი შუა და ქვემო დინებაში დაახლ. 2000 *კმ* მანძილზე უდაბნოებში მიედინება და წყლის მნიშვნელოვანი ნაწილი ორთქლდება. ა-ის მდინარეები უმეტესად წვიმის წყლით საზრდოობს. ნახევარუდაბნოთა და უდაბნოთა მდინარეები — გრუნტის წყლით, ზოგ მდინარეს სათავე მაღალ მთებში აქვს. მყინვარები და მუდმივი თოვლი მთელი წლის განმავლობაში მხოლოდ უმაღლეს მთებზე (კილიმანჯარო, კენია, რუვენზორი) დევს. მდინარეებს ახასიათებს რთული რეჟიმი, ძლიერი წყალდიდობა, წყალუხვობა, ჭორომთა და ჩანჩქერთა სიმრავლე (მარტო ზამბეზიზე 72 ჩანჩქერია). ნილოსს, ცისფერი ნილოსის სახელწოდებით, სათავე აქვს ხალექებით მდიდარ ეთიოპ. მთიანეთზე (ტბა ტანაში); ქვემო და შუა დინებაში არა აქვს შენაკადები. ჩრდ. ა-ში ის ერთადერთი მდინარეა, რ-იც ზღვამდე აღწევს. ძლიერი ჭორომიანობა აძნელებს ნილოსზე ნაოსნობას. უდაბნოთა და ნახევარუდაბნოთა ზონაში მისი დინება რეგულირებულია კაშხალებით (მაგ., ასუანი). კალაპოტში ჭორომები, ჩანჩქერები და ხშირი ვიწრო გასასვლელები ხელსაყრელ პირობებს ქმნის ჰიდროელსადგურებისა და წყალსაცავების მშენებლობისათვის, სარწყავად. ა-ის მდინარეთა ჰიდროენერგიის პოტენციური მარაგია 700 მლნ. *კვტ* (მსოფლიო მარაგის დაახლ. 20%, თუმცა გამოყენება უმნიშვნელოა). მდინარეთა თითქმის მესამედი ზღვას არ ერთვის. შიგა ჩამონადენის ფართ. (საჰარა, კალაჰარი, სომალის ნ.-კ.) 9 მლნ. *კმ*$^2$ აღწევს, დახშული აუზის მდინარეთა ქსელი მეჩხერი, მერყევრეჟიმიანი და წყალმცირეა, მშრალ პერიოდში ხშირად შრება და ქმნის *უედებს* (ვადებს). დახშული აუზებიდან ყველაზე დიდია ჩადის ტბის აუზი, ტბაში ჩაედინება მდ-ები შარი და ლოგონე.

ტ ბ ე ბ ი. თითქმის ყველა დიდი ტბა ტექტონ. წარმოშობისაა და აღმ. ა-ის ზეგანზე მდებარეობს. დიდი და ღრმა ტბებია ვიქტორია (ა-ის უდიდესი ტბა, ფართ. 68 ათ. *კმ*$^2$), ალბერტი, ედუარდი, კივუ, ტანგანიიკა (სიღრმე 1435 *მ*, მსოფლიოში მეორეა ბაიკალის ტბის შემდეგ), ნიასა, რუდოლფი; ა-ში ყველაზე მაღლა მდებარეობს ტბა ტანა (ადგილ. სახელწ. დემბეა) — ზ. დ. 1830 *მ*, ტანგანიიკისა და ნიასის ფსკერი კი ოკეანის დონეზე დაბლაა. მცირე სიღრმის ტბები — ჩადი (აქვს მიწისქვეშა განადენი ბოდელეს ღრმულში), ნგამი და ბანგვეულუ ატმ. ნალექების რაოდენობის არამდგრადობის გამო ხშირად იცვლიან კონტურებს. წყლის რესურსების უთანაბრო განაწილება ზოგ რ-ნში, განსაკუთრებით ნახევარუდაბნოებსა და უდაბნოებში, აძნელებს წყალმომარაგებასა და მორწყვას, ამიტომ აქ დიდი ყურადღება ექცევა მიწისქვეშა წყლების გამოყენებას. მთელი წლის განმავლობაში სარწყავად იყენებენ ნილოსს, ნიგერს, ორანჟს, ზამბეზის, ვაალს და სხვ.; ნილოსზე 11 დიდი კაშხალი, ხოლო მის ხეობაში ბევრი სარწყავი და სადრენაჟო არხია (საერთო სიგრძე 35000 *კმ*).



აფრიკა. საჰარაში მობინადრე ანტილოპა მენდესი.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ რ ი ს ა და ნ ი ა დ ა გ ე ბ ი ს მკვეთრად გამოხატული ზონალურობა განპირობებულია ეკვატორის მიმართ კონტინენტის სიმეტრიული მდებარეობით, რელიეფის სუსტი დანაწევრებითა და ჰავის თავისებურებით. ჭარბობს ლატერიტული და ტროპ. უდაბნოთა ნიადაგები. ნიადაგთწარმოქმნის ლატერიტული პროცესი მეტად აქტიურია მუდმივად ნოტიო მხარეებში, ნაკლებია — ტროპ. უდაბნოთა მახლობლად, ამიტომ ეკვატორიდან დაშორებით მატულობს სიმშრალე, მცენარეული საფრის ქსეროფიტიზაცია, თანამიმდევრობით იცვლება ლატერიტული ნიადაგები წითელ-ყვითელმიწა ლატერიტებიდან (ცენტრ. ა-ის ეკვატორული ოლქი) წითელ-მურა ნიადაგამდე (გაუდაბნოებულ სავანებში). ა-ის განაპირა სუბტროპ. სარტყელში, ხმელთაშუა ზღვის ჰავის პირობებში განვითარებულია ყავისფერი და რუხ-ყავისფერი ნიადაგები.

გამოიყოფა სამი ფლორისტიკული ოლქი. ა-ის ჩრდ. ნაწილი განეკუთვნება ჰოლარქტიკულ ოლქს, რ-იც იყოფა ორ ქვეოლქად: ხმელთაშუა ზღვისა (მოიცავს აგრეთვე ევროპისა და აზიის ხმელთაშუაზღვისპირა ნაწილებს) და ჩრდ. აფრიკულ-ინდურ ქვეოლქად (მოიცავს ჩრდ. ა-ის უდაბნოებს, მ. შ. საჰარას). კონტინენტის დიდი ნაწილი უჭირავს პალეოტროპიკულ ოლქს, რ-შიც გამოიყოფა გვინეის ანუ დას. ა-ის (ჰილეა), სუდან-ზამბეზის (სავანა) და სამხრ. აფრიკის სტეპებისა და უდაბნოების ფლორისტიკული ქვეოლქები. სამხრ. და სამხრ.-დას. ა. თავისებური მაღალენდემური ფლორით განეკუთვნება კაპის ფლორისტიკულ ოლქს. ჩრდ. ნახევარსფეროში ზონებს განედური მიმართულება აქვს. სამხრ. ვიწრო ნაწილში ზონალურობა ერთგვარად ირღვევა და შემორჩენილია მხოლოდ კონტინენტის შიგა რაიონებში. ნოტიო ეკვატორული ტყეებია (ჰილეა) მუდმივად უხვი ნალექების, თანაბრად მაღალი ტემპ-რებისა და ლატერიტული ნიადაგების ზონაში — უმთავრესად გვინეის ყურის სანაპიროსა და კონგოს აუზში. ტყეში ხის მრავალი სახეობა, ხშირი, მრავალსართულიანი ლიანები და ეპიფიტებია. ბევრ ჯიშს დიდი სამეურნეო მნიშვნელობა აქვს. ასეთებია: სანდალოზი, ყვითელი და წითელი ხე, ებენი, ზეთოვანი პალმის ხე (აქვს ძვირფასი მერქანი), კოკა (მზადდება აღმგზნები სასმელი), ლიანა ლანდოფია (შეიცავს კაუჩუკს). ა-ის ჰილეაში იზრდება უზარმაზარი ხე—ფიკუსი (სიმაღლე 80 *მ*-მდე), გიგანტური ბალახი, გვხვდება სქელღეროიანი ბამბუკის მასივები, ნოტიო ეკვატორული ტყის ჩრდ. და სამხრ. საზღვარზე სავანის ფართო ზოლს ცვლის ტროპ. უდაბნოთა და სუბტროპ. მარადმწვანე ტყის ზონა, ხოლო სამხრ.-აღმ. წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგებზე გავრცელებულია მუსონურ შერეულ ტყეთა ზონა, რ-იც ვიწრო, გარდამავალი ზოლია სავანასა და მეჩხერ ტყეს შორის. სავანა და უდაბნო ა-ის მცენარეული საფრის ყველაზე დამახასიათებელი ტიპებია. სავანას უკავია კონტინენტის ფართობის 37%, უდაბნოს — 39%, ტყეს — 16%, მაღალმთიან მცენარეულობასა და ოაზისებს—7%. ნიადაგის, მცენარეული საფრისა და ნალექების რაოდენობით არჩევენ სამი ტიპის სავანას: ა) მაღალბალახოვანი ანუ ნოტიო სავანა, მოიცავს ვრცელ ტერიტორიას ა-ის ჩრდ-ში, გარდამავალი ზონა ჰილეასა და ტიპურ სავანას შორის. მშრალი სეზონი 4—6 თვე, ნალექები 800—1200 *მმ*, წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგსაფარი, მარცვლოვანი ბალახოვანი მცენარეების სიმაღლე 4—5 *მ*-მდე; ბ) ტიპური სავანა, ვრცელდება კონტინენტის
ჩრდ. ნაწილში, ატლანტის ოკეანიდან
ეთიოპ. მთიანეთამდე, აგრეთვე ანგოლის ჩრდ-ში. მშრალი სეზონი 6 თვე, ნალექები 500—800 *მმ*, წითელმიწა და მურა ნიადაგსაფარი. ბალახოვანთა სიმაღლე
1 *მ*-მდე, ტყეები მხოლოდ მდინარეთა ხე-
ობებშია, მცენარეულობა ქსეროფიტუ-
ლია; გ) გაუდაბნოებული ანუ მშრალი სავანა, ვრცელდება მავრიტანიის ატლანტის
ოკ. სანაპიროდან სომალის ნ.-კ-მდე, კონტინენტის სამხრ-ით კალაჰარის ქვაბულში. მშრალი სეზონი 8—10 თვემდეა, ნალექები — 300 — 500 *მმ*, გამეჩხერებული
და დაბალტანიანი მცენარეული საფარი
რ-იც მშრალ პერიოდში სიცხისაგან ჭკნება. სავანის მნიშვნელოვანი ნაწილი გადახნულია, ნაწილს იყენებენ საძოვრად.
სავანის დიდი ნაწილი ხანძრებისა და ტყის
გაჩეხის შედეგად სახეშეცვლილია. დიდი
ფართობი უჭირავს უდაბნოს, განსაკუთ-
რებით ჩრდ. ნაწილში. მსოფლიოში უდი-
დესი საჰარის უდაბნო ღარიბია მცენარე-
ულობით (1200-მდე სახეობა), რ-თა უმე-
ტესი ნაწილი ქსეროფიტებია. დიდი ფარ-
თობი უჭირავს ქვიან უდაბნოებს (ელ-ჰამ-
რა). წყლის რეჟიმის უკეთესი პირობები
გამო, კალაჰარის უდაბნოში უმეტესად
სუკულენტი მცენარეები გვხვდება, სუბტ-
როპ. ჩრდ. ა-ის ზღვისპირა მხარეებში
გავრცელებულია ტიპური ხმელთაშუ-
ზღვის მარადმწვანე მცენარეები (ქვამუ-
ხა, ზეთოვანები, დაფნა, პალმა, კედარი
და სხვ.), სამხრ. ა-ის ფლორა მრავალ-
ფეროვანია, განეკუთვნება კაპის განსა-
კუთრებულ ფლორისტიკულ ოლქს (როდო-
დენდრონი, ვერცხლის ხე, გარეული ზ
თისხილის ხე და სხვ.). ორივე ოკეანის
პირა ტროპ. დაბლობში, რ-ებიც მოქცევი
დროს წყლით იფარება, გავრცელებული
მანგროვიანი ტყეები.

ა-ის ფლორა ჯერ კიდევ არ არის კა
გად შესწავლილი. ითვლის 400 ათ. ყვ
ვილოვან მცენარეს (ტროპ. აა. — 13—1
ათ. სახეობა, მ. შ. 900 ენდემურია). ა-შ
ამჟამად ნოტიო ტროპ. ტყეები სახეობრ
ვად გაღარიბებულია, მათი ფართობ
შემცირებულია, გადიდებულია ქსეროფ
ტული ფორმაციების არეალი. უუდაბნო ს
ჰარა სამხრ-კენ მიიწევს (ქვიშების გად
ადგილება წელიწადში 1 *მ* აღწევს), რ
გამოწვეულია ჰავის მზარდი სიმშრალით
და ტყეების მტაცებლური გაჩეხით
მრავალი კულტურული მცენარის სამშო
ლოა (ბანანი, არაქისი, ზოგიერთი ხორ
ბალი, აფრიკული ფეტვი, აბისინიური პ
რი, ყავის ხე, ზეთისა და ფინიკის პალმ
კაუჩუკის ხისმაგვარი ლიანა ანუ ლა
დოლფია, მიწის ცერცვი, სხვადასხვა
ხეობის ჯუთი, საცობის ხე და სხვ.).

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო ნაი
გვარი და მდიდარია. ჩრდ. ა. (საჰარ
ჩათვლით) *პალეარქტიკულ ოლქში* შ
დის, დანარჩენი ნაწილი კი—ეთიოპ. ოლ
ში. კ. მადაგასკარი და მის მახლობლ.
მდებარე კუნძულები *მადაგასკარის ოლ*
*ქში* ერთიანდება.

ა-ის პალეარქტიკულ ნაწილში ბინა
რობს ფაფრიანი ცხვარი, ანტილოპა მე
დესი, გაზელები, ბეიზა, ზოლებია
აფთარი, მელა ფენეკი, უკუდო მაიმუ
სირაქლემა, ციცარი და სხვ.; ეთიოპურ
წილში — ცხვირვიწრო მაიმუნები (გ
რილა, შიმპანზე, მანდრილი, ჰამადრილ
გვერეცა, ანთრები), ლემურები, ჟირაფ
ბი, ოკაპი, ბეჰემოთები, მარტორქე
სპილოები, კამეჩები, მრავალგვარი
ტილოპები (კანა, კუდუ, გნუ), ზებრე
მეჭეჭიანი ღორები, დამანები, ხალები
აფთარი, კარაკალი, გრძელტერფები,
როს თხუნელები, წავისებრი ბიიგები, თ
ჩაქუჩა და ვეშაპთავა ყანჩები, ფრინვე
მდივნები, მეხური ოფოფები, ბანან
მჭამელები, რუხი თუთიყუშები, ნიანგე
ქამელეონები, ვარანები, ასპიტები, გვე

გესლები, დეზებიანი ბაყაყები, ბალნიანი ბაყაყები, ორგვარადმსუნთქავი თევზები (პროტოპტერუსი), მრავალფრფლები. გავრცელებულია ბუზი ცეცე, ტერმიტები და სხვ.; აღმ. ა-ში ბინადარი ჩლიქოსნების ბიომასა მსოფლიოში ყველაზე დიდია (30 ტ-მდე 1 $კმ^2$-ზე).

ა-ში მრავალი სახეობის ცხოველი გადაშენდა. უკანასკნელ ხანებში ადგილ. ფაუნის დაცვის საქმეს მნიშვნელოვანი ყურადღება ექცევა. XX ს. 50-იანი წლებიდან ფართოდ გაიშალა ნაკრძალების ქსელი. უდიდესი ნაკრძალებია კრიუგერის ეროვნ. პარკი (სამხრ. აფრ. რესპ.), კივუ (ზაირის და რუანდის რესპ.) და სხვ.

ა-ის ცხოველთა სამყაროს რესურსებს დიდი სამეურნეო მნიშვნელობა აქვს (იყენებენ ხორცს, ტყავს, ბეწვეულს, სპილოს ძვალს და სხვ.).

**ბუნებრივი დარაიონება.** დიდი ფართობისა და მოსწორებული რელიეფის გამო ა-ში მკაფიოდაა გამოკვეთილი გეოგრ. ზონალურობა. ეკვატორის ორივე მხარეზე სიმეტრიულადაა განლაგებული სუბეკვატორული, ტროპ. და სუბტროპ. სარტყლები. ეს სიმეტრიულობა დარღვეულია მხოლოდ აღმ. აფრიკაში, სადაც კლიმ. პირობების გავლენით ეკვატორული სარტყელი შეცვლილია სუბეკვატორულით. გეოგრ. ზონალურობა მკვეთრადაა გამოხატული ჩრდ. ნახევარსფეროში, ხოლო სამხრ. ნახევარსფეროს შიდა რ-ნებში რამდენადმე დარღვეულია სანაპირო სექტორებში კლიმატზე ოკეანის ზემოქმედების გამო. ეკვატორული სარტყელი მოიცავს გვინეის ყურის სანაპიროს და კონგოს ქვაბულს (ჩ. გ. 6° და ს. გ. 4° შორის), დამახასიათებელია მუდმივად ცხელი და ნოტიო ჰავა, რაც ხელს უწყობს ნოტიო მარადმწვანე ტყეებისა და ლატერიტული წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგების განვითარებას. ჭარბი სინოტივე განაპირობებს ჩამონადენის მძლავრ ფენას და მუდმივად უხვწყლიან მდინარეთა ხშირ ქსელს. ეკვატორული სარტყლის ორივე მხარეს სუბეკვატორული სარტყელები (ჩ. გ. 20° და ს. გ. 20° შორის), სადაც სეზონურად იცვლება ჰაერის ტემპ-რა და სინოტივე. აქ განვითარებულია სეზონურად ნოტიო (მარადმწვანე და ფოთოლმცვივანი) ტყეების ვიწრო ზონა და სავანების, მეჩხერი ტყეებისა და ბუჩქნარის ფართო ზონა სამი ქვეზონით (ნოტიო, მშრალი და გაუდაბნოებული სავანები). სუდანში უმთავრესად სავანაა, ხოლო აღმ. და სამხრ. ა-ის სამხრ. ნაწილში — მეჩხერი ტყეები. ა-ის ტროპ. სარტყელში მკვეთრად განსხვავებული ლანდშაფტებია. ჩრდ. ნახევარსფეროში განვითარებულია უდაბნოების ვრცელი ზონა (ქვიანი და თიხიანი უდაბნოები), ატლანტის ოკეანიდან წითელ ზღვამდე. სამხრ. ნახევარსფეროს ტროპ. სარტყელში კი ლანდშაფტების განვითარებაში სექტორული კანონზომიერება მკვეთრადაა გამოხატული. ინდ. ოკეანისპირა სექტორში შედარებით ნოტიო ჰავაა, ამის გამო აქ ნოტიო ტროპიკული ტყეების და სავანების ზონაა. ცენტრ. (კონტინენტურ) სექტორში გაბატონებულია გაუდაბნოებული სავანებისა და ნახევარუდაბნოების ლანდშაფტი, ხოლო ატლანტისპირა სექტორში განვითარებულია ტროპ. უდაბნოების ზონა. სუბტროპ. სარტყლებში კონტინენტის უკიდურეს ჩრდ. და სამხრ. პერიფერიებზე ხმელთაშუაზღვიური მარადმწვანე ხეშეშფოთლიანი ტყეებისა და ბუჩქნარების ზონებია. ა-ის სამხრ.-აღმ. განაპირა, უხვნალექიან ნაწილში მუსონური შერეული ტყეების ზონაა.

რელიეფის მორფოსტრუქტურული ტიპებისა და ბუნებრივი ლანდშაფტების ზონალური ტიპების ურთიერთშერწყმის საფუძველზე ა. რამდენიმე მსხვილ ბუნებრივ მხარედ იყოფა: 1. ატლასის მთები — ჰერცინული და ალპ. ნაოჭა მთებით შემოსაზღვრული ფართო მთათაშორისი ქვაბულები. მთების ქარპირა კალთებზე ტიპური ხმელთაშუა ზღვის ჰავა და ლანდშაფტებია, შიგა რ-ნებში კი (საქარე ფერდობებზე) — ნახევარუდაბნოს ლანდშაფტები. 2. საჰარა — მსოფლიოს უდიდესი ტროპ., უმთავრესად თიხიან-ქვიანი უდაბნო, ძალზე ღარიბი ქსეროფიტული მცენარეულობით. 3. სუდანი — სავანების ქვეყანა, დამახასიათებელია ჰავის მკვეთრად გამოხატული სეზონური ცვალებადობა (ზაფხული ნოტიო და ზამთარი მშრალი). 4. ჩრდილო გვინეის მაღლობი ბელტა-ჰორსტული მთებითა და ზეგნებით, ძალზე ნოტიო ჰავით, მარადმწვანე ნოტიო ტყეებით სამხრ. ექსპოზიციის ფერდობებზე და შერეული და სეზონურად ნოტიო ტყეებით ჩრდ. ფერდობებზე. არის აგრეთვე მაღალბალახოვანი სავანები. 5. ეთიოპიის მთიანეთი სომალის ნ.-კ-ითა და აფარის ღრმულით, მთიანეთისათვის დამახასიათებელია ლანდშაფტების სიმაღლებრივი ზონალურობა. დას. ფერდობები ნოტიოა, აღმ. — მშრალი. აფარის ტექტონ. ღრმული ნახევარუდაბნოს უკავია, ხოლო სომალის ნ.-კ-ზე მარადმწვანე ტყეებს ინდოეთის ოკეანისაკენ გაუდაბნოებული სავანები და ნახევარუდაბნოები ცვლის. 6. კონგოს ქვაბული მთლიანად მოქცეულია ეკვატორული და სუბეკვატორული ჰავის სარტყლებში. ლანდშაფტის გაბატონებული ტიპია ნოტიო, მარადმწვანე და შერეული ტყეები, ხოლო პერიფერიებზე — სავანები. 7. აღმოსავლეთი ა. — ვრცელი ზეგანი, მაღალი მწვერვალებით, ტექტონიკური ღრმა ტბებით. ჰავა სუბეკვატორული (მუსონური). ჩრდ. ნაწილში ტიპური და გაუდაბნოებული სავანებია, სამხრ-ში — მეჩხერი ტყეები. 8. სამხრეთი ა. — მოიცავს აფრიკის ბაქნის სამხრ. პერიფერიულ ნაწილს, კალაჰარის ვრცელ სინეკლიზას და კაპის ჰერცინულ მთებს. შიგა რ-ნებში სინოტივის ნაკლებობის გამო მშრალი სავანები, სუბტროპ. ნახევარუდაბნოები და უდაბნოებია. ატლანტის ოკ. სანაპიროს გასწვრივ ტროპ. უდაბნოა (ნამიბი). აღმ. სანაპირო დაბლობზე და დრაკონის მთების კალთებზე ნოტიო სავანები, ნოტიო ტროპ. და მთის ტყეებია. კაპის მთებში ხმელთაშუა ზღვის ჰავაა, მარადმწვანე სუბტროპ. ბუჩქნარები (კაპის ფლორა). კონტინენტის უკიდურეს სამხრ.-აღმ. ნაწილში სუბტროპ. მუსონური ჰავაა, გავრცელებულია მარადმწვანე შერეული ტყეები.

## III. გეოგრაფიულ აღმოჩენათა და გამოკვლევათა ისტორია

ა-ის შესწავლა უძველეს წარსულში დაიწყო. არა უგვიანეს ძვ. წ. II ათასწლეულისა ძვ. ეგვიპტელები იცნობდნენ ჩრდ. ა-ის ნაპირებს სუეცის ყელიდან სირტის ყურემდე (დიდი სირტი). ისინი ნილოსს აუყვებოდნენ მეხუთე ჭორომამდე, გადაკვეთდნენ არაბეთისა და ნუბიის უდაბნოებს და შედიოდნენ ლიბიის უდაბნოში. ძვ. წ. VI ს-ში ფინიკიელებმა (რ-ებიც ეგვიპტელთა სამსახურში იმყოფებოდნენ) გემით შემოუარეს მთელ ა-ს, ხოლო ძვ. წ. V ს-ში კართაგენელმა ჰანონმა გემით დასავლეთიდან მწვანე კონცხის სამხრ. მდებარე სანაპიროებამდე მიაღწია. რომის ბატონობის პერიოდში, II ს-იდან კადისელი (ესპანეთი) მეთევზეები დაცურავდნენ კანარის კ-ებისაკენ. I ს. შუა წლებში ბერძენი და სირიელი ზღვაოსნები — რომის იმპერიის ქვეშევრდომები — დაცურავდნენ ა-ის აღმ. სანაპიროს გასწვრივ კ. ზანზიბარამდე. I ს-იდან ა-ის აღმ. სანაპიროებს ეცნობიან ინდონეზიელები, რ-ებმაც აღმოაჩინეს და თავიანთ კოლონიად გადააქციეს კ. მადაგასკარი. შუა საუკუნეებში, ჩრდ. ა-ის დაპყრობის შემდეგ (VII ს.), არაბებმა მრავალჯერ გადაკვეთეს საჰარა და ლიბიის უდაბნო, საფუძველი ჩაუყარეს მდ-ების სენეგალის (ქვემოთი), ნიგერის (შუა დინება), ჩადის ტბისა და თეთრი ნილოსის მარცხ. შენაკადების შესწავლას.


აფრიკა. ალოე·

ა-ის სანაპიროების გაცნობა ევროპელთა (განსაკუთრებით პორტუგალიელთა) მიერ ა-ზე შემოვლით ინდოეთისაკენ მიმავალი საზღვაო გზის ძებნის პერიოდში დაიწყო. მთელი XV ს. განმავლობაში პორტუგალიელები თანდათან მიიწევდნენ სამხრეთისაკენ. 1441 ნ. ტრისტანმა აღმოაჩინა კონცხი კაპ-ბლანი და 1443—44 მავრიტანიის სანაპირო, საიდანაც ჩამოიყვანეს მონათა დიდი ჯგუფი. იწყება ისტორიის სამარცხვინო ფურცელი — მონებით ვაჭრობის ეპოქა, რ-მაც იმსხვერპლა მილიონობით ადამიანი.

1445—46 ლანსაროტის ექსპედიციამ მიაღწია სენეგალის შესართავს, იმავე დროს დ. დიაშმა შემოუარა ა-ის დას. დაბოლოებას, რ-საც მწვანე კონცხი უწოდა. 1471 ფერნანდო პომ აღმოაჩინა კუნძული, რ-იც მის სახელს ატარებს. 1482—86 დ. კანმა აღმოაჩინა კონგოს შესართავი და ანგოლის ნაპირები. 1487 ბ. დიაშმა პირველად შემოუარა კეთილი იმედის კონცხს, ხოლო 1497—98 ვასკო და გამამ გაიარა ა. აღმ. სანაპიროს გასწვრივ მალინდიმდე (ს. გ. 3°20′). XVI ს-ში დაადგინეს ა-ის მოხაზულობა. XVI ს-ში პორტუგალიელებმა აღმოაჩინეს მდ. ზამბეზის ქვემო დინება, XVII ს-ში — ტბა ნიასა, მდ-ების ცისფერი ნილოსის, ლუჟენდისა და რუვუმის სათავეები, გაეცნენ კონგოს ქვემო დინებას და კასაის აუზის დას. ნაწილს, ხოლო უფრო სამხრეთით — მდ. კვანზას; XVIII ს-ში შეაღწიეს ტროპ. ა-ში ანგოლასა და მოზამბიკს შორის. XVII ს-ში ინგლისელებმა გამოიკვლიეს მდ. გამბია, ფრანგებმა — მდ. სენეგალი. ჰოლანდიელები, რ-ებიც დამკვიდრდნენ სამხრ-ში, მიიწევდნენ ჩრდ-კენ, XVII—XVIII სს-ში გადაიარეს კაპის მთები, მიაღწიეს პლატო დიდ კარუს, აღმოაჩინეს მთლიანად მდ. ორანჟი, მისი შენაკადი ვაალი და მივიდნენ კალაჰარიმდე ჩრდ-ში, ხოლო აღმ-ში — დრაკონის მთებამდე. XVIII—XIX სს-ში ა-დმი გაძლიერებული ინტერესი გამოწვეული იყო დას. ევრ. კაპიტალიზმის მისწრაფებით—ხელთ ეგდო ტერიტორია მისი ბუნებრივი რესურსებითა და მოსახლეობით.


აფრიკა. მოგზაურთა ხე.

კოლონ. ექსპანსიის გასაფართოებლად ინგლისმა და საფრანგეთმა დაიწყეს შიგა ა-ის გამოკვლევა. 1788 ინგლისელების მიერ შექმნილმა „აფრიკის შიგა ნაწილების აღმოჩენის ხელშემწყობმა ასოციაციამ“ მოაწყო რამდენიმე ექსპედიცია. ზოგი მათგანი გაემართა დას-კენ, უმთავრესად მდ. ნიგერის მიმართულებისა და მდ. ნილოსთან მისი კავშირის გასარკვევად, რადგან აქამდე ითვლებოდა, რომ ორივე მდინარეს საერთო სათავე ჰქონდა. შოტლანდიელი მ. პარკი (1795—97, 1805—06) მდ. გამბიის დას-იდან მივიდა ნიგერამდე. უ. აუდნის, დ. დენემისა და ჰ. კლაპერტონის ინგლ. ექსპედიციამ (1822—23) ტრიპოლიდან ჩადის ტბამდე გადაკვეთა საჰარა, სადაც დენემმა აღმოაჩინა მდ. შარი, იქიდან კი სოკოტოს გავლით ნიგერს მიაღწია. 1825—26 ჰ. კლაპერტონი სამხრ-იდან მიადგა ნიგერს. მისმა თანამგზავრმა ინგლ. რ. ლენდერმა 1830 აღმოაჩინა ნიგერის ქვემო დინება და შესართავი. დას. ა-ს იკვლევდნენ ფრანგები ჟ. მოლიენი (1818) და რ. ო. კაიე (1827—28), ინგლ. ა. ლენგი (1822—23) და სხვ. XIX ს. II ნახევარში ჩრდ.-აღმ. ა-ს იკვლევდნენ: ცისფერი ნილოსის


აფრიკა. მუშათა დასახლება. ფაირსტონის კაუჩუკის პლანტაციები. ლიბერია.

აუზს — ფრანგი მოგზაური ფ. კაიო და რუსი მოგზაური ე. კოვალევსკი, თეთრი ნილოსის აუზს — ფრანგები ა. ლენან დე ბელფონი, დ'არნო, საბატიე და გერმ. ფ. ვერნე, ეთიოპიას — ფრანგები, ძმები ანტუან და არნო აბადიები და ინგლ. ჩ. ბიკი. აღმ. ა-ში გერმ. მისიონერებმა ი. კრაპფმა და ი. რებმანმა აღმოაჩინეს (1848—49) მთები კილიმანჯარო და კენია. 1857—59 ინგლისელებმა რ. ბერტონმა და ჯ. სპიკმა მიაღწიეს ტბა ტანგანიიკას, 1858 სპიკმა აღმოაჩინა ტბა ვიქტორია. 1860—63 სპიკმა ჯ. გრანტთან ერთად გააგრძელა გამოკვლევები და დაადგინა ადგილი, სადაც ნილოსი ტბა ვიქტორიადან გამოედინება. 1864 ს. ბეიკერმა აღმოაჩინა ტბა ალბერტი. XIX ს. II ნახ. ჩრდ. ა., საჰარა და სუდანი გამოიკვლიეს გერმ. მოგზაურებმა ჰ. ბართმა, გ. ნახტიგალმა, ო. ლენცმა, გ. როლფსმა, ფრანგმა პ. მონტეილმა, რუსმა მოგზაურმა ა. ელისეევმა, ცენტრ. საჰარის გამოკვლევა დაამთავრა (1908—17) ფრანგმა ჟ. ტიიომ. მისი შრომის შედეგად საჰარის ფიზ.-გეოგრ. რუკამ თანამედროვე სახე მიიღო. საჰარის უფრო დეტალური შესწავლა დღესაც გრძელდება.



აფრიკა. ტუნისი. ერთ-ერთი ქუჩა.

ცენტრ. ა-ს იკვლევდა (1849—73) ინგლ. მოგზაური დ. ლივინგსტონი. მან აღმოაჩინა ტბა ნგამი და მდ. ზამბეზის ზემო დინება, აქედან გადავიდა ანგოლაში, შემდეგ გადაკვეთა ა. დას-იდან აღმ-კენ, ჩაჰყვა ზამბეზის დინებას შესართავამდე, შემდგომ გამოიკვლია ტბები ნიასა და ტანგანიიკა, აღმოაჩინა ტბები მვერუ, ბანგვეულუ და მდ. ლუალაბა — მდ. კონგოს ზემო დინება (რ-იც ნილოსის შენაკადი ეგონა). 1873—75 ინგლ. ვ. კამერონმა გადაკვეთა ა. აღმ-იდან დას-კენ. აღმოაჩინა ტბა ტანგანიიკიდან გამომდინარე მდ. ლუკუგა და გამოიკვლია ვრცელი ტერიტ. კონგოს აუზის სამხრ. ნაწილში.



აფრიკა. ქვის კოშკი. ზიმბაბვე. სამხრ. როდეზია.

კაპიტალიზმის იმპერიალიზმისაკენ გარდამავალ სტადიაში გაძლიერდა კოლონიების დაპყრობის პროცესი. ყოველწლიურად მატულობდა ექსპედიციების რიცხვი ცენტრ. ა-ში, გამოკვლევათა დასამთავრებლად 1874 შეიქმნა ინგლ.-ამერ. გაერთიანებული ექსპედიცია ჰ. სტენლის ხელმძღვანელობით. 1875—77 მან დაამთავრა ტბების ვიქტორიასა და ტანგანიიკის კვლევა, აღმოაჩინა მთის მასივი რუვენზორი და ტბა ედუარდი, დაჰყვა მდინარეებს ლუალაბა—კონგოს შესართავამდე და საბოლოოდ დაამტკიცა, რომ ლუალაბა წარმოადგენს მდ. კონგოს ზემო ნაწილს და ნილოსთან არ არის დაკავშირებული, მანვე აღმოაჩინა მდ. კაგერა, რ-იც ახლა ნილოსის სათავედ არის მიჩნეული.

1875—80 ფრანგმა პ. სავორნიან დე ბრაზამ გამოიკვლია მდ. ოგოვეს აუზი და ქვემო კონგოს მარჯვენანაპირეთი, 1884—86 გერმ. ჰ. ვისმანმა — მდ. კასაის აუზი, ინგლ. ჯ. გრენფელმა — მდ. კონგოს შუა დინების სანაოსნო შენაკადთა უმრავლესობა (მ. შ. მდ. უბანგის ქვემო დინება). 1868—71 გერმ. მოგზაურმა გ. შვაინფურთმა შეისწავლა მდ. ბაჰრ-ელ-ღაზალის აუზი, გადალახა ნილოსისა და კონგოს წყალგამყოფი და აღმოაჩინა მდ. უელე. შემდგომში ეს რაიონები დეტალურად გამოიკვლია რუსმა მოგზაურმა ვ. იუნკერმა (1876—78 და 1879—86). ბელგ. ა. ვან გელემ (1886—90) საბოლოოდ დაადგინა, რომ უელე არის მდ. უბანგის ზემო დინება. პორტუგალიელებმა ა. სერპა პინტუმ (1877—79), ე. ბრიტუ კაპელუმ და რ. ივენშმა გამოიკვლიეს (1877—79 და 1884—85) ანგოლის შიდა რ-ნები, მდ. კუბანგოს აუზი, მდ. კაფუე და გადაკვეთეს ა. დას-იდან აღმ-კენ.

**აფრიკა**

მოსახლეობა (მლნ.)

| | |
|---|---|
| 1930 წ. | 164 |
| 1940 წ. | 191 |
| 1950 წ. | 222 |
| 1960 წ. | 278 |
| 1965 წ. | 311 |
| 1967 წ. | 328 |
| 1972 წ. | 354 |

სამხრ. ა-ის შესწავლა ინგლისელების მიერ კეიპლენდის დაპყრობის (1795) შემდეგ დაიწყო, პირველი მკვლევარი იყო ინგლ. ჯ. ბაროუ. გერმ. მოგზაურმა მ. ლიხტენშტაინმა აღწერა ქვეყანა კარუ და ქაფრების მხარე. 1835 ინგლ. ე. სმითი იყო მდ. ლიმპოპოზე, 1868 ჯ. ელტონი ნავით დაუყვა მთელ მდინარეს და დაადგინა მისი დინების მიმართულება.

XIX ს. მოგზაურთა შრომების წყალობით გადაიჭრა ა-ის მთავარ მდ-ებთან ნიგერთან, ნილოსთან, კონგოსა და ზამბეზისთან დაკავშირებული გეოგრ. პრობლემები. ა-ის რუკა დაიფარა მოგზაურთა მარშრუტების ქსლით. ა-ის გამოკვლევებმა გამოავლინეს აგრეთვე კონტინენტის ბუნებრივი რესურსების გამოყენების მდიდარი შესაძლებლობანი. XIX ს. 70-იან წლებში მრავალ ქვეყანაში შეიქმნა ა-ის შემსწავლელი საზოგადოებები, რ-ებმაც ბევრი ექსპედიცია მოაწყვეს. მრავალი ბურჟ. მეცნიერის გამოკვლევები ნაკარნახევი იყო არა იმდენად მეცნიერული, რამდენადაც პოლიტ.-ეკონ. და სტრატეგიული მიზნებით.

ა-ის უმეტესი ქვეყნების ბუნებისა და მეურნეობის გამოკვლევის შედეგად XX ს. I ნახევარში დაგროვდა მნიშვნელოვანი მასალა. გაჩნდა საერთო გეოგრ. ხასიათის შრომების კრებულები, აგრეთვე კრებულები ბუნების ცალკეული ასპექტების, ბუნებრივი რესურსების შესახებ როგორც მთელი კონტინენტისათვის, ასევე ა-ის ცალკეული ტერიტორიისათვის.

## IV. მოსახლეობა

XVII ს. შუა წლებში ა-ში კაცობრიობის 1/5 ცხოვრობდა. შემდგომ ევრ. კოლონიზატორთა ხანგრძლივმა ბატონობამ გამოიწვია მოსახლ. შემცირება, 1940-თვის ა-ში მსოფლიოს მოსახლეობის 8% ცხოვრობდა. II მსოფლიო ომის შემდეგ ა-ის მოსახლ. უფრო სწრაფად იზრდება, ვიდრე საშუალოდ დედამიწაზე. 1940-თან შედარებით 1967 ა-ის მოსახლ. 40%-ით გაიზარდა, რაც ძირითადად დაკავშირებულია სოციალურ გარდაქმნებთან, სამედ. მომსახურების გაუმჯობესებასთან და სიკვდილიანობის შემცირებასთან იმ ქვეყნებში, რ-ებმაც დამოუკიდებლობა მოიპოვეს.

ა ნ თ რ ო პ ო ლ ო გ ი უ რ ი  შ ე მ ა დ გ ე ნ ლ ო ბ ა. ა-ის მკვიდრი მოსახლეობა ანთროპოლოგიურად რამდენიმე რასას განეკუთვნება. საჰარიდან ჩრდ-ით ცხოვრობს ინდოხმელთაშუა ზღვის რასა (არაბები, ბერბერები), რ-იც ევროპეოიდულ რასას განეკუთვნება, საჰარიდან სამხრ-ით ცხოვრობენ დიდი ეკვატორული (ნეგროიდულ-ავსტრალოიდური) რასის წარმომადგენლები — ზანგური, ნეგრილური და ბუშმენური რასობრივი ტიპის ხალხები, ამათგან ჭარბობს ზანგური, რ-თათვისაც დამახასიათებელია კანის მუქი ფერი, ხშირი ხუჭუჭი თმა, მსხვილი ტუჩები, ფართო ცხვირი, პროგნათიზმი, მაღალი ტანი. ნეგრილები (ცენტრ. ა-ის პიგმეები) მათგან განსხვავდებიან კანის უფრო ღია ფერით, ძალზე დაბალი ტანით, უფრო განვითარებული მესამეული ბალნიანობით და შედარებით თხელი ტუჩებით. ბუშმენური (სამხრ. აფრიკული) რასობრივი ტიპისათვის (ბუშმენები და ჰოტენტოტები) დამახასიათებელია კანის მოყვითალო მუქი ფერი, საშუალო სიმაღლე, ზანგებთან შედარებით ნაკლებ ფართო ცხვირი და ზოგჯერ ეპიკანტუსი. ეთიოპია და სომალის ნ.-კ. დასახლებულია ეთიოპური (აღმ. აფრიკული რასის) ხალხებით, რ-ებიც განეკუთვნებიან ეკვატორულსა და ევროპეოიდულ რასებს შორის გარდამავალ რასობრივ ტიპს. მათთვის დამახასიათებელია წვრილი სახე, ვიწრო, წამოწეული ცხვირი, სუსტი პროგნათიზმი, ზომიერი ტუჩები, საშუალოზე მაღალი ტანი, სუსტად ან საშუალოდ განვითარებული წვერი, ზანგებთან შედარებით ნაკლებ ხუჭუჭა თმა. კანის ფერი — ღია ყავისფრიდან მუქ შოკოლადისფრამდე.

ე თ ნ ი კ უ რ ი  შ ე მ ა დ გ ე ნ ი ლ ო ბ ა. ტელანთროპოსის, ნეანდერტალელი ადამიანისა და ჰომო საპიენსის აღმოჩენა ა-ის ტერიტორიაზე ადასტურებს, რომ ა-ის უძველესი მოსახლ. ძირითადად ადგილზეა ჩამოყალიბებული. დღეს ა-ის მოსახლ. შედგება მრავალი ტომის, ხალხისა და ერისაგან. ა-ის მოსახლ. თანამედროვე განსახლება ნაყოფია ხანგრძლივი ისტ. პროცესისა, რ-იც დიდი ეთნ. ნასვლების ხშირი და მნიშვნელოვანი გადაადგილებით ხასიათდებოდა. ბურჟ. მეცნიერების აზრით, ა. წარმოადგენს „ეთნიკური ქაოსის" მაგალითს, მაგრამ ეს ქაოსი მოჩვენებითია, სინამდვილეში მოსახლეობა შედგება რამდენიმე დიდი ეთნ. ერთეულისაგან, რ-თა ცალკეული ჯგუფების თავისებურებანი ლოკალურ ისტ.-გეოგრ. პირობათა შესაბამისად ყალიბდებოდა.

ა-ის მოსახლეობა ეთნიკურად და ენობრივად კიდევ უფრო მრავალფეროვანი გახდა კოლონიზაციის შედეგად, რ-მაც მონათესავე ხალხების ისტ.-კულტ. და ლინგვისტური ზონები მრავალრიცხოვან კოლონიურ სამფლობელოებად დაანაწევრა. ამან თავის მხრივ განაპირობა თანამედროვე დამოუკიდებელი სახელმწიფოების მოსახლეობის მრავალეროვანი შედგენილობა. დიდია განსხვავებაა სოც. განვითარების დონის მიხედვით გვაროვნულ ჯგუფებად მცხოვრებ ტომებს (ბუშმენები), ფეოდ. ურთიერთობათა მქონე დიდ ხალხებსა (ჰაუსა, კანური, ფულბე და სხვ.) და მრავალმილიონიან ერებს (ალჟირელები, ტუნისელები და სხვ.)) შორის. ა-ის ეროვნ. განვითარების პროცესები მჭიდროდაა გადახლართული საზოგადოების სოც.-პოლიტ. და ეკონ. განვითარებასთან. ანტიკოლონ., ანტიიმპერიალ. ბრძოლა, რ-იც ხელს უწყობს ეროვნ. თვითშეგნების ამაღლებას, აჩქარებს ეროვნ. კონსოლიდაციის პროცესებს, მაგრამ ა-ის ხალხთა უმეტესობა ჯერ კიდევ არ ჩამოყალიბებულა ერად. თანამედროვე სახელმწიფოების ფარგლებში სხვადასხვა ხალხის ურთიერთდაახლოების პროგრ. ტენდენციასთან ერთად, არსებობს ცალკეულ ეთნიკურ ჯგუფთა განცალკევების ტენდენცია. ამ ურთიერთსაწინააღმდეგო ტენდენციების ბრძოლა დიდ გავლენას ახდენს ა-ის სხვადასხვა ქვეყნის ეროვნ. და სოც.-ეკონ. განვითარებაზე.

ეთნ. შედგენილობის მიხედვით ა-ის მოსახლ. შეიძლება რამდენიმე მსხვილ ოლქად დავყოთ: 1. ა-ის ჩრდ. და ჩრდ.-აღმოსავლეთის ქვეყნების მოსახლ. ეთნიკურად მეტნაკლებად ერთგვაროვანია. აქ ცხოვრობენ არაბები, ბერბერები და სხვა ხალხები, რ-ებიც ლაპარაკობენ სემიტურ-ქამიტური ოჯახის მონათესავე ენებზე. ეს ენობრივი ოჯახი (საერთო რაოდ. 120 მლნ-ზე მეტი კაცი. ა-ის მოსახლეობის 37,4%) აერთიანებს აფრიკაში სემიტურ (83,7 მლნ. კაცი, 1972), ქუშიტურ (დაახლ. 12,6 მლნ. კაცი) და ბერბ. (5,8 მლნ. კაცი) ჯგუფებს, აგრეთვე ჰაუსას (18 მლნ. კაცი). განსაკუთრებით ფართოდაა გავრცელებული არაბ. ენა. ბევრ ქვეყანაში (ეარ, ლიბანი, ტუნისი, ალჟირი, მაროკო) ჩამოყალიბდა არაბ. ერები. ეთიოპიაში ყალიბდება ეთიოპ. ერი, რ-ის ბირთვს შეადგენს ამჰარა (12 მლნ. კაცი). ამ პროცესში მონაწილეობენ მეზობელი სემიტურენოვანი ხალხები (გურაგე, ტიგრაი, ტიგრე), აგრეთვე გალა და სიდამო, რ-ებიც ქუშიტური ჯგუფის ენებზე ლაპარაკობენ. ამავე ჯგუფს განეკუთვნება აგრეთვე სომალის რესპ. მოსახლ. სომალის ენაც; 2. აღმ.

ცენტრ. და დას. სუდანის ქვეყნები, რ-ებიც დასახლებულია ძირითადად ნეგროიდული ხალხებით. ისინი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან როგორც სოც. განვითარების დონითა და კულტურით, ისე ენობრივად. ენები თავის მხრივ იყოფა ცალკე ლინგვისტურ ოჯახებად და ჯგუფებად: ჰაუსა (საკუთრივ ჰაუსა, ბურა, მანდარა, ბადე და სხვ.)—18 მლნ-ზე მეტი კაცი; აღმ. ბანტოიდური (ტივი, ბამილეკე, ტიკარი და სხვ.) — 5,6 მლნ-ზე მეტი კაცი, გური ან ცენტრ. ბანტოიდური (მოსი, გრუსი, სენუფო და სხვ.)—დაახლ. 9,4 მლნ-მდე კაცი; ატლანტიკური ანუ დას. ბანტოიდური (ფულბე, ვოლოფი, სერერი და სხვ.) —15,6 მლნ. კაცი; სონგაი — 1,4 მლნ. მეტი კაცი; მანდე (მალინკე, ბამბარა, სონინკე, მენდე და სხვ.) — 8,7 მლნ. კაცი; გვინეისა (კრუ, აკანი, ევე, იორუბა, იბო და სხვ.) — 38 მლნ-ზე მეტი კაცი; კანური — 3 მლნ. კაცი. ნილოტური (დინკა, ნუერი, ჯოლუო, მასაი,)— დაახლ. 10 მლნ. კაცი და სხვა; 3. ეკვატორული ა. — ბანტუ ენებზე მოლაპარაკე ხალხთა განსახლების ოლქი (83,8 მლნ. კაცი, ა-ის მოსახლ. საერთო რაოდენობის დაახლ. 25%). ბანტუ ჯგუფში შედიან წარმოშობით, ანთროპოლ. ტიპითა და კულტურით ერთმანეთისაგან განსხვავებული ხალხები. ამათგან უფრო მრავალრიცხოვანია ბანიარუანდა — 5,6 მლნ. კაცი (რუანდის რესპ. და მეზობელი ქვეყნები), მალავი — 4,8 მლნ. კაცი (რესპ. მალავი და სხვ.); ბარუნდი — 5,8 მლნ. კაცი (ბურუნდის რესპ. და სხვ.); ბაკონგო—4 მლნ. კაცი; ბალუბა—3,8 მლნ. კაცი; მონგო (ზაირი) 2 მლნ. კაცი; კიკუიუ—2,5 მლნ. კაცი; ბალუხია—2,4 მლნ. კაცი (კენია და სხვ.); სუაჰილი (ვასუაჰილი) — 1,5 მლნ. კაცი და სხვ. ა-ის ამ ნაწილის ხალხთა დაახლოებას განსაკუთრებით უწყობს ხელს ბანტუ ენათა ნათესაობა. 4. სამხრ. ა-ის მასობრივი ევროპ. კოლონიზაციის ოლქი. კოლონიზაციისა და კაპიტალ. ურთიერთობათა სწრაფი განვითარების ზეგავლენით ეთნ. პროცესების მსვლელობამ სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში (ნაწილობრივ როდეზიაშიც) განსაკუთრებული დეფორმირებული ხასიათი მიიღო. კოლონიზატორებმა ბუშმენები და ჰოტენტოტები კალაჰარის უწყლო სტეპებში შერეკეს. ბანტუ ენებზე მოლაპარაკე ხალხები (კოსა, ზულუ და სხვ.) მშობლიური მიწებიდან იძულებით აყარეს და ნაწილობრივ რეზერვაციებში მოათავსეს. ეთნ. პროცესის ნორმალურ მსვლელობაზე უარყოფითად მოქმედებს აპარტჰეიდის რასობრივი პოლიტიკა. სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, მალაგასის რესპუბლიკაში (კ. მადაგასკარზე) ცხოვრობენ მალაგასიელები (6,5 მლნ. კაცი), რ-ებიც ლაპარაკობენ მალაიურ-პოლინეზიურ ენათა ოჯახის ინდონეზ. ჯგუფის ენაზე.

ევრ. წარმოშობის მოსახლ. — ინგლისელები, აფრიკანერები (ბურები), ფრანგები და სხვა.—ა-ის მოსახლეობის თითქმის 2,5% შეადგენს. სამხრ. აფრ. რესპუბლიკასა, კენიასა და მავრიკის კუნძულზე ცხოვრობენ ინდოეთიდან და პაკისტანიდან მოსული მოსახლეობის მრავალრიცხოვანი ჯგუფები.

ა-ის ხალხები სხვადასხვა რელიგიას აღიარებენ. მაროკოში, ალჟირში, ეარ-ში, მავრიტანიაში, სუდანში, სომალიში გაბატონებულია ისლამი, რ-ის მიმდევარია ა-ის მოსახლეობის 40% (ბევრი მუსლიმანია კენიაში, სენეგალში, გვინეის რესპუბლიკაში, მალიში და სხვ.). ეკვატორულ აფრიკაში (ლიბერია, ზემო ვოლტა, ცენტრ. ა-ის რესპ., განა და სხვ.) გავრცელებულია ადგილ. ტრად. კულტები და რელიგიები, რ-თაც აღიარებს ა-ის მოსახლ. 37%. კონტინენტის მოსახლეობის 21%-ზე მეტი ქრისტიანია. მოსახლ. მცირე ნაწილი მისდევს ინდუიზმს (0,4%) და იუდაიზმს (0,2%).

### V. ისტორიული ნარკვევი

ა-ის კონტინენტის ქვეყნებისა და ხალხების ისტორია არასრულად და არათანაბრად არის შესწავლილი (იხ. სტ. *აფრიკანისტიკა*).

უ ძ ვ ე ლ ე ს ი  ი ს ტ ო რ ი ა. ა-ის უძველესი ისტორიის შესწავლაში განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება არქეოლ. და პალეოანთროპოლოგიურ გამოკვლევებს. XX ს. 50—60-იან წლებში ანთროპოლოგებმა ტანზანიაში აღმოაჩინეს შრომის პრიმიტ. იარაღები და ადამიანისმაგვარ არსებათა ჩონჩხის ნაშთები (ზინჯანთროპი და პრეზინჯანთროპი). ადამიანის შორეული წინაპრის ნაშთები ნაპოვნია კენიასა და საჰარაშიც. ეს ნაშთები მეცნიერთა მიერ 2 მლნ. წლითაა დათარიღებული. აღმოჩენები მოწმობენ, რომ ა. კაცობრიობის ერთ-ერთი უძველესი კერაა. მეცნ. და ტექ. თანამედროვე მიღწევებმა შესაძლებელი გახადა საჰარის სხვადასხვა ნაწილში, ეთიოპიის, ტანზანიის, როდეზიისა და სხვა მთიან რ-ნებში კლდეებზე შემორჩენილი ნახატების დათარიღება. აღმოჩნდა, რომ ბევრი მათგანი ძვ. წ. VI, VIII ათასწლეულს განეკუთვნება. საჰარა უკვე ამ პერიოდში იყო დასახლებული ჯერ მონადირე, შემდეგ კი მესაქონლე ტომებით. ვარაუდობენ, რომ საჰარის უძველესი მოსახლენი ნეგროიდულ ტომებს განეკუთვნებოდნენ. მესაქონლეობის ზრდასთან ერთად საჰარაში შემოვიდნენ აგრეთვე ხმელთაშუა ზღვისა და ეთიოპური რასების წარმომადგენელნი. ჰეროდოტეს (ძვ. წ. V ს.) მოწმობით, ლიბიაში „თეთრი და მუქი ეთიოპელები" ცხოვრობდნენ.

ძ ვ ე ლ ი  ი ს ტ ო რ ი ა. ძვ. წ. IV ათასწლეულში ნილოსის ველზე თანდათან ჩამოყალიბდა ძვ. ეგვიპტის სახელმწიფო. შემდგომ პერიოდში ძვ. ეგვიპტის ისტორია და კულტურა გაეთიშა დანარჩენ ა-ის ისტორიას და მჭიდროდ დაუკავშირდა წინა აზიისა და ხმელთაშუა ზღვის რ-ნის ისტორიას. ძვ. წ. XII ს-ში ჩრდ. ა-ის სანაპიროზე გამოჩნდნენ ფინიკიელები. მათ მიერ დაარსებული ერთ-ერთი კოლონია— კართაგენი შემდგომ უძლიერეს სახელმწიფოდ და რომის მეტოქედ იქცა. ჩრდ. ა-ის სანაპიროზე ძვ. წ. VII ს-ში გაჩნდა ბერძნ. კოლონიები კირენე, ნავკრატიდა და სხვ. ძვ. წ. III ს-ში შეიქმნა სახელმწიფოები ნუმიდია და მავრიტანია. ძვ. წ. 146 რომაელებმა კართაგენი დაანგრიეს და ჩრდ. ა. თანდათან რომის პროვინციად აქციეს. ახ. წ. V ს-ში ჩრდ. ა-ში შეიჭრნენ ვანდალები, შემდეგ კი იგი ბიზანტიამ დაიპყრო. ძვ. წ. II ათასწლეულში ახლანდ. სუდანის რესპ. ტერიტორიაზე შეიქმნა *ქუშის* სახელმწიფო, რ-ის მეფეებმა ძვ. წ. VIII ს-ში დაიპყრეს ეგვიპტე. მათი მმართველობა ცნობილია XXV (ეთიოპური) დინასტიის სახელწოდებით. ძვ. წ. VII ს. ეგვიპტეში ასირიელთა შეჭრის გამო ქუშის სახელმწიფოს დედაქალაქი გადაიტანეს ჯერ ნაპატუში, შემდეგ მეროეში, რ-იც ახ. წ. IV ს-ში *აქსუმის* მეფის ეზანას ჯარებმა გაანადგურეს. აქსუმის სამეფოს შექმნას ახლანდ. ეთიოპიის ჩრდ. პროვინციაში მეცნიერები ძვ. წ. I ათასწლეულში ვარაუდობენ.

შ უ ა  ს ა უ კ უ ნ ე ე ბ ი ს  ი ს ტ ო რ ი ა. VII — VIII სს-ში ეგვიპტე და მთელი ჩრდ. ა. არაბებმა დაიპყრეს, სახალიფოს შეუერთეს და ესპანეთში შეიჭრნენ. არაბთა სახალიფოში ფეოდ. ურთიერთობა ბატონობდა. დაპყრობილ ტერიტორიაზე არაბ. ენამ თანდათანობით განდევნა ადგილ. ენები, მუსლიმანობა მთელ ჩრდ. ა-ში გავრცელდა (ქრისტიანობა ნაწილობრივ შემორჩა მხოლოდ ეგვიპტეში, ზემო ნუბიასა და აბისინიაში). სახალიფოს პოლიტიკამ (დისკრიმინაცია, მძიმე გადასახადები, ბეგარა და სხვ.) ადგილ. მოსახლ. რამდენიმე დიდი აჯანყება გამოიწვია. VIII ს. შუა ხანებში გლეხობისა და მომთაბარეთა ძლიერმა აჯანყებამ ცენტრალურ მაღრიბში ბოლო მოუღო ომაიანთა ხალიფების ბატონობას და ჩრდ.-დას. ა-ში შეიქმნა ადგილ. ხარიჯიტების თემი — სახელმწიფოები. აბასიანების სახალიფოს შექმნით მაღრიბის დიდი ნაწილი ხალიფების გამგებლობაში დარჩა. VIII ს-ში სახალიფოს გამოეყო მაროკო და ტუნისი. მაროკოში გამეფდა იდრისიდების არაბული დინასტია, ხოლო ტუნისში ბაღდადის ხალიფის ნაცვლებმა აღლაბიდებმა დამოუკიდებელი დინასტია დააარსეს, მაგრამ X ს-ში აქ გამეფდნენ ფატიმიდები, რ-ებმაც 969 ეგვიპტე დაიპყრეს. XI ს-ში მაღრიბის ქვეყნებს შეესივნენ არაბ ბედუინთა ტომები ბანუ სულაიმი და ბანუ ჰილალი. ახლანდ. მაროკოსა და ალჟირის დას. ნაწილში დაარსდა *ალმორავიდების* სახელმწიფო, რ-იც XII ს-ში აჯანყებულმა ბერბერებმა გაანადგურეს. ბერბერთა ბელადებმა დააარსეს *ალმოჰადების* სახელმწიფო, რ-იც XIII ს-ში დაიშალა სამ ფეოდ. სახელმწიფოდ: ზაიანიდებისა — ალჟირში, მარინიდებისა — მაროკოში და ჰაფსიდებისა — ტუნისში. ეგვიპტეში ფატიმიდების დაცემის შემდეგ ხელისუფლების სათავეში *აიუბიდები* მოექცნენ, ხოლო XIII ს-ში აქ *მამლუქთა* სახელმწიფო დაარსდა. XVI ს. დასაწყისში ეგვიპტე ოსმ. იმპერიამ დაიპყრო, მოგვიანებით კი იგივე ბედი ეწია ლიბიას, ალჟირსა და ტუნისს.

1415 პორტუგალიელებმა დაიპყრეს მავრიტანიის სანაპიროზე სეუტის ციხე. დიდი უბედურება იყო ა-ის ხალხებისათვის მონათვაჭრობა. 1580-მდე მონათვაჭრობის მონოპოლია პორტუგალიას ეკუთვნოდა. 1581 პორტუგალიის ესპანეთთან დროებითი შეერთების შემდეგ ა-ის სანაპიროებს მიაწყდნენ დას. ევროპის სხვა სახელმწიფოებიც. მონათვაჭრობის ფაქტორიები ა-ის სანაპიროებზე დააარსეს ინგლისმა, საფრანგეთმა, ჰოლანდიამ, დანიამ. მონებით ვაჭრობის შედეგად ა-ის ქვეყნების მეურნეობა და კულტურა დაქვეითდა, შეფერხდა ისტ. პროცესის ნორმალური მსვლელობა.

ა ხ ა ლ ი  ი ს ტ ო რ ი ა. XVII ს. შუა ხანები მნიშვნელოვანი ეტაპი იყო ა-ის ისტორიაში. მონათვაჭრობის მასშტაბები მკვეთრად გაფართოვდა. ამ გარემოებამ დაასუსტა დას. ა-ის (მონათვაჭრობის მთავარი რ-ნი) სახელმწიფოები და ევრ. სახელმწიფოებს ა-ის დანაწილება გაუადვილა. XVII — XVIII სს-ში ოსმ. იმპერიის დასუსტებას შედეგად მოჰყვა ნახევრად დამოუკიდებელ არაბ. სახელმწიფოთა შექმნა ჩრდ. ა-ში, სადაც ძალაუფლება ადგილ. ფეოდალთა ხელში იყო. XIX ს-ში მუჰამად ალის მმართველობის პერიოდში, ეგვიპტემ დაიპყრო აღმ. სუდანი. 1798—1801 ეგვიპტეში ნაპოლეონის ჯარი შეიჭრა. 1830 ალჟირში ფრანგები დასახლდნენ. XIX ს. შუახანებში მათ ჩაახშვეს ადგილ. ტომების დიდი წინააღმდეგობა და ქვეყანა დაიპყრეს. ნაპოლეონის ომების დამთავრების შემდეგ დას. ა. ინგლისის ყურადღების ცენტრში მოექცა. ინგლისელთა პირველივე მისია ქ. კუმასიში ინგლ. პროტექტორატის დამყარებით დამთავრდა. 1841 ინგლისი შეეცადა კოლონია დაეარსებინა ქვემო ნიგერში, მაგრამ ეს ცდა უშედეგო აღმოჩნდა.

ჯერ კიდევ 1652 სამხრ. ა-ში ჰოლანდიის ოსტინდურმა კომპანიამ დააარსა კაპის კოლონია. XVIII—XIX სს. მიჯნაზე კაპის კოლონია ინგლისმა დაიპყრო, ბურების ნაწილმა დატოვა კოლონია და XIX ს. 30-იან წლებში ზულუსებისათვის წართმეულ მიწებზე დააარსა ნატალის რესპ.,



აფრიკა. გოგრის საოჯახო ჭურჭელი. ეკოის ხალხი. კამერუნი.



აფრიკა. სახლის ფასადი. ქ. კანო.



აფრიკა. ხის ნიღაბი. მანდეს ხალხი.



აფრიკა. თავზე ჩამოსაცმელი ნიღაბი. ეკოის ხალხი. კამერუნი.





აფრიკა. ორნამენტებიანი ხის ჭურჭელი.

ხოლო როცა ინგლისმა 1843 ნატალიც დაიპყრო, ბურებმა ბეჩუანისა და ბასუტოს ხალხებისათვის წართმეულ მიწებზე დააარსეს სახელმწიფო ტრანსვაალი. ადგილ. მოსახლეობა ყველგან დიდ წინააღმდეგობას უწევდა დამპყრობლებს. XIX ს. დასასრულს მკვეთრად შეიცვალა ა-ის პოლიტ. რუკა. 1875-მდე ევრ. დიდ სახელმწიფოთაგან ა-ის მნიშვნელოვანი ტერიტორიები ჰქონდა ინგლისს, პორტუგალიას, საფრანგეთს, აგრეთვე ოსმალეთს. კაპიტალიზმის გადაზრდას იმპერიალიზმში მოჰყვა კოლონ. დაპყრობათა გაძლიერება.

XIX—XX სს. მიჯნაზე ა-ის კოლონიზაციის პროცესი კიდევ უფრო გაძლიერდა. 1884 გერმანიამ დაიპყრო ა-ის აღმ. სანაპირო და მას გერმანიის აღმ. ა. უწოდა. დას. ა-ში მას ეკუთვნოდა ტოგო და კამერუნი. ხოლო სამხრ.-დას. ა-ში—ვრცელი ტერიტორია (გერმანიის სამხრ.-დას. აფრიკა). საფრანგეთმა დაიპყრო ტუნისი (1881), მადაგასკარი (1895—96). XX ს. დასაწყისში შეიჭრა მაროკოში, მიიტაცა დას. და ეკვატორული ა-ის დიდი ნაწილი, სადაც 1912 საფრ. პროტექტორატი დამყარდა. 1890 იტალიამ ასაბის ყურის რ-ნში დააარსა კოლონია *ერითრეა* და შეუდგა ეთიოპიის (აბისინიის) დაპყრობას. მაგრამ 1896 მარტში აბისინიის ნეგუსმა მენელიკმა გაანადგურა იტალ. არმია ადუასთან ბრძოლაში, რის შედეგად ეთიოპიამ შეინარჩუნა დამოუკიდებლობა. 1911—12 ოსმალეთთან ომის შედეგ იტალიამ დაიპყრო ლიბია. 1882 ივლისში ინგლ. ჯარები ეგვიპტეში შეიჭრნენ და სექტემბერში დაიკავეს კაირო. 1881 მძლავრი ანტიკოლონ. აჯანყების პროცესში შეიქმნა სუდანის დამოუკიდებელი სახელმწიფო. ინგლისელებმა მხოლოდ 1898 შეძლეს აეღოთ სუდანის დედაქალაქი ომდურმანი. ინგლისს დაპყრობითი ომები ჰქონდა გაჩაღებული აგრეთვე დას. ა-ში (ახლანდ. განისა და ნიგერიის ტერიტ.). 1887 მან ხელთ იგდო ახლანდ. კენიის ტერიტ., 1890 — ზანზიბარი, ხოლო 1894 ბრიტანეთის პროტექტორატი დამყარდა ბუგანდაზე. 1910 ბურებისათვის წართმეულ ტერიტორიაზე ინგლისმა შექმნა ბრიტ. იმპერიაში შემავალი დომინიონი — სამხრეთ აფრიკის კავშირი. ევრ. კოლონიზატორებთან ბრძოლაში ა-ის ხალხთა დამარცხების მთავარი მიზეზი იყო სოც.-ეკონ. ჩამორჩენილობა და სამხ. სისუსტე. ა-ის დაპყრობას მოჰყვა იმპერიალ. სახელმწიფოების წინააღმდეგობათა უკიდურესი გამწვავება, რაც I მსოფლიო ომის ერთ-ერთ მიზეზად იქცა. 1915 შეიარაღებულმა აჯანყებამ იფეთქა დაჰომეაში. 1916 ანტიინგლ. გამოსვლები მოხდა სუდანში, 1916—18—ნიგერიაში და ა. შ.

უ ა ხ ლ ე ს ი  ი ს ტ ო რ ი ა. I მსოფლიო ომმა თავისი კორექტივები შეიტანა ა-ის პოლიტ. რუკაზე. ომში აფრიკელ ჯარისკაცთა მონაწილეობამ ხელი შეუწყო მშრომელთა ფართო მასებში კლასობრივი თვითშეგნების გაღვიძებას. სამეურნეო განვითარების ობიექტური პროცესი იწვევდა სოც. ძვრებს. ირღვეოდა ფეოდ. და წინაფეოდ. ურთიერთობა, საფუძველი ეყრებოდა ახალ სოც. ძალებს და სოც. ურთიერთობას. ყალიბდებოდა ეროვნ. ბურჟუაზია და პროლეტარიატი.

I მსოფლიო ომმა და დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ დასაბამი მისცეს კაპიტალიზმის საერთო კრიზისს (რ-ის შემადგენელ ნაწილად კოლონიური სისტემის კრიზისი იქცა). აფრ. ხალხების ძირითადი ექსპლუატატორი იყო უცხოური კომპანია, მრეწველი და ფერმერი. ასეთ ვითარებაში აფრიკელთა კლასობრივი ბრძოლა ანტიიმპერიალ. ხასიათს იღებდა. ა-ში ეროვნული პოლიტ. პარტიები და ორგანიზაციები ყალიბდებოდა, 20-იანი წლების დასაწყისში ეგვიპტეში, სამხრ.-აფრიკის კავშირსა და მაღრიბის ქვეყნებში კომუნისტური პარტიები შეიქმნა. 1920 შეიქმნა ბრიტანეთის დას. ა-ის ეროვნ. კონგრესი ოქროს ნაპირის, ნიგერიის, სიერა-ლეონესა და გამბიის წარმომადგენელთა მონაწილეობით. 1919 პარიზში შემდგარმა პირველმა პანაფრიკულმა კონგრესმა მოწოდებით მიმართა მეტროპოლიებს, გაეუქმებინათ ფიზიკური დასჯა, აეკრძალათ იძულებითი შრომა და კოლონ. მმართველობის აპარატში დაეშვათ აფრიკელები. ანალოგიურ პოზიციებზე იდგა მომდევნო სამი კონგრესიც (1921, 1923, 1927).

ეგვ. ხალხის განმათავისუფლებელ ბრძოლას 1922 მოჰყვა ინგლ. პროტექტორატის გაუქმება. 1924 ანტიინგლ. აჯანყება მოხდა სუდანში. 1921—26 მაროკოში რიფის ტომების აჯანყება ერთ-ერთ უძლიერეს ანტიიმპერიალ. გამოსვლად იქცა მთელ ა-ში. 1918—19 გლეხთა აჯანყებები მოედო ნიგერიას, გამბიას, სიერა-ლეონეს. 1922 მძლავრი ანტიკოლონ. დემონსტრაციები იმართებოდა დაჰომეაში, კამერუნსა და ტოგოში. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა გააუარესა მშრომელთა ეკონ. მდგომარეობა როგორც მეტროპოლიებში, ისე კოლონიებში. II მსოფლიო ომის წინა პერიოდში ა-ის ხალხთა ისტორიაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო ეთიოპ. ხალხის გმირული ბრძოლა ფაშისტური იტალ. აგრესიის წინააღმდეგ 1935 — 36. ამ ომმა კიდევ ერთხელ ცხადყო, რომ მსოფლიოს დიდ სახელმწიფოთაგან მხოლოდ საბჭ. კავშირი იდგა თანამიმდევრულ ანტიკოლონ. და ანტიიმპერიალ. პოზიციებზე. ა-ის ხალხების შეუპოვარმა ბრძოლამ აიძულა კოლონიზატორები უკვე 30-იან წლებში წასულიყვნენ დათმობებზე: ადგილ. მოსახლეობის წარმომადგენლები დაუშვეს კოლონ. ადმინისტრაციის საკანონმდებლო და მუნიციპალურ ორგანოებში. ა-ის ყველა ქვეყანა (სხვადასხვა ფორმით) აღმოჩნდა ჩაბმული II მსოფლიო ომში. ა-მ თავისი წვლილი შეიტანა გერმ. და იტალ. ფაშიზმზე გამარჯვებაში. საომარი მოქმედება მიმდინარეობდა ეგვიპტის, ლიბიის, ტუნისის, სომალის, ეთიოპიის, სუდანის და კენიის ტერიტორიებზე. ფაშისტური სახელმწიფოების წინააღმდეგ მებრძოლ კაპიტალ. ქვეყნებს ა. აწვდიდა სტრატეგიულ ნედლეულსა და სურსათს. 3 მლნ. აფრიკელი იყო მობილიზებული მარტო ინგლ. და საფრ. კოლონიებიდან. II მსოფლიო ომს მოჰყვა კაპიტალიზმის საერთო კრიზისის შემდგომი გაღრმავება, ეროვნ.-განმათ. რევოლუციების გამარჯვებამ აზიის მთელ რიგ ქვეყნებში, სოციალისტურმა გარდაქმნებმა ჩინეთში, ჩრდ. ვიეტნამში, ჩრდ. კორეაში მძლავრი დარტყმა მიაყენა მსოფლიო კოლონ. სისტემას. 40-იანი წწ. დასასრულს და 50-იანი წწ. დასაწყისში მკვეთრად შეიცვალა პოლიტ. სიტუაცია ა-ში.

1945—48 და 1950—51 ძლიერმა ანტიიმპერიალ. გამოსვლამ ეგვიპტეში საბოლოოდ შეარყია ისედაც არამყარი მონარქიული რეჟიმი. 1952 წ. 23 ივლისს ეგვიპტეში მოხდა სახელმწ. გადატრიალება, რ-მაც დასაბამი მისცა ფართო ანტიიმპერიალ. და ანტიფეოდ. რევოლუციას. 1951 გაეროს გადაწყვეტილებით დამოუკიდებლობა მიიღო ლიბიამ. 1956 ინგლისელები იძულებული გახდნენ დაეტოვებინათ სუდანი. იმავე წელს საფრანგეთმა ცნო მაროკოსა და ტუნისის დამოუკიდებლობა. 1962 წარმატებით დაგვირგვინდა ალჟირელი ხალხის შვიდწლიანი ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის. 1957 წ. 6 მარტს ტროპ. ა-ში, საჰარის სამხრ-ით, პირველ დამოუკიდებელ სახელმწიფოდ იქცა ოქროს ნაპირი. ქვეყანამ მიიღო შვ. სახელწ. „განა". 1958 დამოუკიდებლობა მოიპოვა გვინეამ. 1960 ისტორიაში შევიდა როგორც „აფრიკის წელი". ამ წელს უკვე 17 სახელმწიფომ მოიპოვა დამოუკიდებლობა. 1953 ინგლ. მთავრობამ სამხრ. და ჩრდ. როდეზია და ნიასალენდი გააერთიანა როდეზიისა და ნიასალენდის ფედერაციად, მაგრამ ადგილ. მოსახლ. ბრძოლამ აიძულა კოლონიზატორები დაეშალათ (1963 დეკ.) ეს ფედერაცია. 1964 ნიასალენდის ტერიტორიაზე დაარსდა მალავის, ხოლო ჩრდ. როდეზიის ტერიტორიაზე — ზამბიის დამოუკიდებელი სახელმწიფო. სამხრ. როდეზია კვლავ დარჩა თეთრკანიან რასისტთა ხელში. 1965 რასისტებმა სამხრ. როდეზია „დამოუკიდებელ" სახელმწიფოდ, ხოლო 1970 მარტში „როდეზიის რესპუბლიკად" გამოაცხადეს. 1970-თვის დამოუკიდებლობა მოიპოვა ა-ის თითქმის ყველა სახელმწიფომ. ინგლისს, საფრანგეთს და ესპანეთს ა-ში კოლონიების მცირე რაოდენობა დარჩათ. ყველაზე დიდი კოლონ. სამფლობელოები 70-იან წლებამდე პორტუგალიას ჰქონდა. ამჟამად სამხრ. ა-ში კოლონიალიზმისა და რასიზმის მძლავრი დასაყრდენია სამხრ. ა-ის რესპუბლიკა, რ-ის მთავრობა ატარებს აპარტჰეიდის რასისტულ პოლიტიკას და მსოფლიო იმპერიალიზმის ყველაზე რეაქციული ძალების მხარდაჭერით სარგებლობს. ყოფილი კოლონიების მიერ პოლიტიკური დამოუკიდებლობის მოპოვება ჯერ კიდევ არ ნიშნავს თვით კოლონიალიზმზე საბოლოო გამარჯვებას. შეცვლილ ვითარებაში იმპერიალიზმი თავისი პოზიციების შესანარჩუნებლად მოხერხებულად ცდილობს გამოიყენოს ობიექტური სიძნელეები, რ-თა გადალახვა ახალგაზრდა სახელმწიფოებს უხდებათ (ეკონ. ჩამორჩენილობა, პოლიტ. სტრუქტურის არასტაბილურობა, კვალიფიციური კადრების სიმცირე, თემურ-გვაროვნული იდეოლოგიის ჯერ კიდევ დიდი გავლენა მილიონობით ადამიანზე (და სხვ.) და თავს მოახვიოს მათ კოლონიალიზმის ახ. ფორმები (იხ. *ნეოკოლონიალიზმი*). ეროვნ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ ეროვნ.-განმათ. მოძრაობა განვითარების ახალ ფაზაში შევიდა. თანამედროვე ეტაპზე ამ მოძრაობის მთავარ ამოცანას წარმოადგენს ეკონ. დამოუკიდებლობის მიღწევა, სახელმწ. სუვერენიტეტის განმტკიცება, საზოგადოების სოც. გარდაქმნა, მოსახლეობის ცხოვრების დონის ამაღლება, კულტ. და მეცნ. განვითარება და სხვ.; ა-ის ახალგაზრდა სახელმწიფოების ბრძოლაში პოლიტ. დამოუკიდებლობის განმტკიცების, ეკონ. დამოუკიდებლობის მიღწევისა და კონტინენტზე კოლონიური სისტემის საბოლოო ამოძირკვისათვის დიდ როლს თამაშობს მათი ყოველმხრივი თანამშრომლობა. 1963 შექმნილი *აფრიკის ერთობის ორგანიზაცია* (აეო). ა-ის ახალგაზრდა სახელმწიფოთა დამოუკიდებელი განვითარებისა და პროგრესის საქმეში დიდი მნიშვნელობა ენიჭება საბჭ. კავშირისა და სხვა სოციალ. სახელმწიფოთა დახმარებას. საბჭ. კავშირის ინიციატივით 1960 წ. 14 დეკ. გაეროს გენერალური ასამბლეის მე-15 სესიამ მიიღო კოლონ. სახელმწიფოებისა და ხალხებისათვის დამოუკიდებლობის მინიჭების დეკლარაცია. 1970 საბჭ. კავშირს დიპლომატიური ურთიერთობა ჰქონდა ა-ის 34 ქვეყანასთან. სსრკ-ის დახმარებით ა-ის 17 ქვეყანაში აშენდა ან შენდება 320 ობიექტი, მ. შ. 125 სამრეწვ. საწარმო. სსრკ-ის უმაღლეს და ტექ. სასწავლებლებში ცოდნას ეუფლება 5000 აფრ. სტუდენტი. ა-ის სახელმწიფოები აქტიურად მონაწილეობენ საერთაშ. ცხოვრებაში.

### VI. პოლიტიკური დაყოფა

ეროვნ.-განმათ. რევ. გამარჯვების შედეგად ა-ის პოლიტ. რუკა ძირეულად შეიცვალა. 1976-თვის ა-ის დამოუკიდებელი სახელმწიფოების რიცხვმა 49 მიაღწია. სამხრ. აფრიკის რესპ. რასისტულმა მთავრობამ აფრ. და სხვა არაევრ. მოსახლე-

ობისათვის მკაცრი დისკრიმინაციული რეჟიმი დაამყარა. გაერთიანებული ერების ორგანიზაციის გადაწყვეტილებათა მიუხედავად, მას უკანონოდ ოკუპირებული აქვს ნამიბია (სამხრ.-დას. ა.). ა-ის კოლონ. ქვეყნების ხალხები შეუპოვრად იბრძვიან იმპერიალ. ჩაგვრის წინააღმდეგ, თავისუფლებისა და ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის.

*ლიტ*.: დ ო ნ ა ძ ე ვ., აზიისა და აფრიკის ქვეყნების უახლესი ისტორია, ნაწ. 1, თბ., 1968; Античная география, М., 1953; Африка. Энциклопедический справочник, т. 1—2, М., 1963; Б е й к е р Дж., История географических открытий и исследований, пер. с англ., М., 1950; Б е р н а р О., Северная и Западная Африка, пер. с франц., М., 1949; Д ю-Т о й т А. Л., Геология Южной Африки, пер. с англ., М., 1957; История Африки в XIX и XX столетиях, М., 1972; Климаты Африки, Л., 1967; Л у ц к и й В. Б., Новая история арабских стран, 2 изд., М., 1966; М а г и д о в и ч И. П., Очерки по истории географических открытий, М., 1967; М о р е т т Ф., Экваториальная, Восточная и Южная Африка, пер. с франц., М., 1951; Народы Африки, М., 1954; Ч е р ч Р. Дж. Г., Западная Африка, пер. с англ., М., 1959.

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 32—33, გვ. 64.
ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 128.

**აფრიკა** რ ო მ ი ს ა, პროვინცია *კართაგენის* სახელმწიფოს ადგილას (ახლანდ. ტუნისის ჩრდ.-დას-ით). შეიქმნა ძვ. წ. 146. ძვ. წ. I ს. შუახანებიდან რომაელთა ბატონობა ახლანდ. ტუნისის მთელ ტერიტორიაზე, ალჟირისა და მაროკოს დიდ ნაწილზე გავრცელდა. იმპერიის პერიოდში ა. სენატის პროვინციად ითვლებოდა. IV—V სს-ში აქ ხდებოდა მონებისა და კოლონების აჯანყებები, რამაც საგრძნობლად დაასუსტა რომის იმპერია. V ს-ში ა. ვანდალებმა დაიპყრეს. VI ს-ში ბიზანტ. იმპ. *იუსტინიანემ* ზღვის სანაპირო ზოლი იგდო ხელთ. VII ს-იდან კი ა-ს არაბები დაეპატრონნენ.

**აფრიკაანსი,** *აფრიკანერების* (ბურების) ენა, სამხრეთ აფრ. რესპ. სახელმწიფო ენა ინგლისურ ენასთან ერთად. განეკუთვნება დასავლურ გერმანიკულ ენათა ჯგუფს. ა-ზე ლაპარაკობს დაახლ. 3,5 მლნ. კაცი (1967). გავრცელებულია სამხრ. აფრ. რესპ. მნიშვნელოვან ტერიტორიაზე, უპირატესად — ტრანსვაალსა და ორანჟის პროვინციაში. ა. ჩამოყალიბდა XVII ს-ში ნიდერ. (ჰოლანდიური) დიალექტების ახლომონათესავე ენებთან (გერმ., ინგლ.), მალაიურ-პორტუგ. კრეოლურ ენასთან და ადგილ. მოსახლეთა (ჰოტენტოტები, ბუშმენები, ბანტუ) ენებთან ინტეგრაციის შედეგად. XIX ს. II ნახევრამდე ა. ზეპირი სალაპარაკო ენა იყო. წერილობითი ძეგლები გაჩნდა მხოლოდ XIX ს. 70-იან წლებში. 1875 „ჭეშმარიტ აფრიკანერთა საზოგადოება" შეეცადა დაედგინა წერითი ნორმები. ოფიც. ენად აღიარეს 1925. ა-ში ადგილ. კილოკავებიდან სესხება უმნიშვნელოა; ტერიტ. დიალექტები არ გააჩნია.

*ლიტ*.: М и р о н о в С. А., Язык африкаанс, М., 1969.

**აფრიკა-ანტარქტიკის ქედი,** სამხრ. ოკეანის ფსკერის მეზო-კაინოზოური თაღური ამაღლება ა. გ. 0—35° შორის. სამხრ. ატლანტიკის ქედის გაგრძელება. გადაჭიმულია დას-იდან აღმ-კენ 3000 *კმ*-ზე. სიღრმე 3000 — 4000 *მ*, ზოგან 315—413 *მ*-მდე. გრუნტი — დიატომეებიანი ლამი.

**აფრიკა-ანტარქტიკის ქვაბული,** სამხრ. ოკეანის სამხრ. ნაწილის ფსკერის ვრცელი დადაბლება, ანტარქტიდის კონტინენტურ ფერდობსა, სამხრ. ანტილის ქედსა, აფრიკა-ანტარქტ. ქედსა და კერგელენის ქედს შორის, ს. გ. 60°-ის გასწვრივ. სიგრძე 6200 *კმ*, სიგანე 1500 *კმ*, უდიდესი სიღრმეები 6709 და 6972 *მ*. გრუნტი — ღრმაწყლის წითელი თიხები და დიატომეებიანი ლამი.

**აფრიკანერები,** ბ უ რ ე ბ ი, ხალხი სამხრ. აფრიკაში, შირითადად XVII ს. ჰოლანდიელ მოახალშენეთა, აგრეთვე ფრანგ და გერმ. კოლონისტთა შთამომავლები. ცხოვრობენ უმთავრესად *სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკის* პროვინციებში (ტრანსვაალი, კაპი, ორანჟის რესპუბლიკა), აგრეთვე ნამიბიასა და სამხრ. როდეზიაში. საერთო რაოდ. 2,3 მლნ. კაცი (1972). ენა — *აფრიკაანსი*. ა-ის უმრავლესობა ჰოლანდ. რეფორმატორულ ეკლესიას ეკუთვნის. სახლობენ იზოლირებულ ხუტორებად. მისდევენ უმთავრესად მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას. XX ს. დასაწყისიდან ა-ს შორის გაძლიერდა ქონებრივი და სოც. დიფერენციაციის


აფრიკა. დედოფლის თავი. ბენინი. ნიგერია.

ა ფ რ ი კ ი ს პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი დ ა ყ ო ფ ა

| სახელმწიფოები | ფართობი (ათ. *კმ*²) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1971) | დედაქალაქი ან ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ალჟირი | 2381,7 | 14716 | ალჟირი |
| ანგოლა | 1246,7 | 5900* | ლუანდა |
| ბენინი | 112,6 | 2760 | პორტო-ნოვო |
| ბოტსვანა | 600,4 | 668 | გაბორონე |
| ბურუნდი | 27,8 | 3615 | ბუჟუმბურა |
| გაბონი | 267,7 | 500 | ლიბრევილი |
| გამბია | 11,3 | 375 | ბანჯული |
| განა | 238,5 | 8858 | აკრა |
| გვინეა | 245,8 | 4010 | კონაკრი |
| გვინეა-ბისაუ | 36,1 | 563 | ბისაუ |
| ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკა | 1001,4 | 34130 | კაირო |
| ეთიოპია | 1221,9 | 25248 | ადის-აბება |
| ეკვატორული გვინეა | 28,0 | 289 | მალაბო |
| ზაირი | 2345,4 | 22477 | კინშასა |
| ზამბია | 752,6 | 4275 | ლუსაკა |
| ზემო ვოლტა | 274,2 | 5491 | უაგადუგუ |
| კამერუნი | 475,4 | 5836 | იაუნდე |
| კენია | 582,6 | 11694 | ნაირობი |
| კომორის კუნძულები | 2,2 | 271 | მორონი |
| კონგო | 342,0 | 958 | ბრაზავილი |
| ლესოთო | 30,3 | 935 | მასერუ |
| ლიბერია | 111,4 | 1571 | მონროვია |
| ლიბია | 1759,5 | 2010 | ტრიპოლი |
| მავრიკი | 2,0 | 836 | პორტ-ლუი |
| მავრიტანია | 1030,7 | 1200 | ნუაქშოტი |
| მალაგასის რესპუბლიკა | 596 | 6750 | ანტანანარივუ |
| მალავი | 118,5 | 4549 | ლილონგვე |
| მალი | 1240,0 | 5143 | ბამაკო |
| მაროკო | 446,5 | 15234 | რაბატი |
| მოზამბიკი | 783,0 | 7360 | მაპუტუ |
| მწვანე კონცხის კუნძულები | 4,0 | 264 | პრაია |
| ნიგერი | 1267 | 4126 | ნიამეი |
| ნიგერია | 923,8 | 56510 | ლაგოსი |
| რუანდა | 26,3 | 3827 | კიგალი |
| სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკა | 1221,0 | 22092 | პრეტორია |
| სამხრეთი როდეზია | 389,4 | 5500 | სოლსბერი |
| სან-ტომესა და პრინსიპის კუნძულები | 1,0 | 76 | სან-ტომე |
| სენეგალი | 196,2 | 4022 | დაკარი |
| სვაზილენდი | 17,4 | 421 | მბაბანე |
| სიერა-ლეონე | 71,7 | 2600 | ფრიტაუნი |
| სპილოს ძვლის ნაპირი | 322,5 | 4420 | აბიჯანი |
| სომალი | 637,7 | 2864 | მოგადიშო |
| სუდანი | 2505,8 | 16087 | ხარტუმი |
| ტანზანია | 939,7 | 13634 | დარ-ეს-სალამი |
| ტოგო | 56,0 | 2022 | ლომე |
| ტუნისი | 164,1 | 5137 | ტუნისი |
| უგანდა | 236,0 | 10127 | კამპალა |
| ჩადი | 1284 | 3800 | ნჯამენა |
| ცენტრალური აფრიკის რესპუბლიკა | 623 | 1637 | ბანგი |
| დიდი ბრიტანეთის სამფლობელოები | | | |
| სეიშელის კუნძულები | 0,4 | 53 | ვიქტორია |
| წმ. ელენეს კუნძული | 0,1 | 5 | ჯეიმზტაუნი |
| საფრანგეთის სამფლობელოები | | | |
| აფართა და ისათა საფრ. ტერიტორია | 22,0 | 137* | ჯიბუტი |
| რეიუნიონი | 2,5 | 455 | სენ-დენი |
| ესპანეთის სამფლობელოები | | | |
| დასავლეთი საჰარა | 266,0 | 50 | ელ-აიუნი |
| სამფლობელოები ჩრდ. აფრიკაში | 0,03 | 131,3 | — |
| გაეროს სამეურვეო ტერიტორიები | | | |
| ნამიბია | 824,3 | 650 | უინდჰუკი |

* 1972.

პროცესი. მსხვილი ფერმერები თავიანთ პლანტაციებში ასეულობით აფრ. მოჯამაგირეს ამუშავებენ. ოჯახებში შემორჩათ მკაცრი პატრიარქალურ-პურიტანული ტრადიციები. ქალაქებში ყალიბდება ა-ის სამრეწვ. და სავაჭრო ბურჟუაზია. რეაქციული ეროვნ. პარტია (სამხრ. აფრ. რესპ. მმართველი პარტია) ეყრდნობა ქალაქისა და სოფლის აფრიკანერულ ბურჟუაზიას და აფრიკელების, ინდოელებისა და მეტისების მიმართ რასობრივი დისკრიმინაციისა და სეგრეგაციის პოლიტიკას ატარებს.

**აფრიკანთროპი** (*აფრიკა* და ბერძნ. anthrōpos — ადამიანი), აფრიკელი ნამარხი ადამიანი, *პალეოანთროპების* წარმომადგენელი. ძვლოვანი ნაშთები (ქალასა და ზედა ყბების ფრაგმენტები) და ქვის იარაღები ნაპოვნია 1935 და 1938 ტანზანიაში — ტბა ეიასის ნალექებში. ა-ს მიაკუთვნებენ პლეისტოცენის II ნახევარს.

**აფრიკანისტიკა,** აფრიკის ხალხთა ეკონომიკის, სოც.-პოლიტ. პრობლემების, ისტორიის, სამართლის, საზ. აზრის განვითარების, ეთნოგრაფიის, ენების, ლიტერატურის, ხელოვნების შემსწავლელ მეცნიერებათა ერთობლიობა. თანამედროვე ა-ში ორი ძირითადი მიმართულებაა—მარქსისტული და ბურჟუაზიული.

აფრ. უმრავლესი ქვეყნების კოლონ. ჩაგვრისაგან გათავისუფლებამდე ა., ჩვეულებრივ, აღმოსავლეთმცოდნეობის ნაწილად იყო მიჩნეული. 1960 აღმოსავლეთმცოდნეთა მოსკ. 25-ე საერთაშ. კონგრესზე აფრ. სექციამ მიიღო გადაწყვეტილება შექმნილიყო აფრიკანისტთა საერთაშ. კონგრესი (I კონგრესი გაიმართა 1962 დეკ. ქ. აკრაში, II—1967 დეკ. ქ. დაკარში). აფრიკანისტთა საეროაშ. კონგრესის ჩამოყალიბებით ა. საბოლოოდ გამოიყო, როგორც მეცნ. დამოუკიდებელი დარგი (მას მჭიდროდ უკავშირდება ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. აფრ. ხალხების საკითხების შემსწავლელი სამეცნიერო დარგები — *ეგვიპტოლოგია, არაბისტიკა* და ეთიოპისტიკა).

პირველი ცნობები აფრ. შესახებ უძველეს დროს განეკუთვნება. ეს არის ჩრდ. აფრ. საფუძვლიანი აღწერები, შედგენილი ანტ. ხანის ავტორების მიერ. შუა საუკუნეებში აფრიკას იკვლევდნენ ბიზანტ., არაბი, სპარსელი, ინდ., ჩინ. და სხვ. გეოგრაფები და მოგზაურები. საჰარის სამხრ. მდებარე ტერიტ. შესწავლა ევროპელებმა მხოლოდ დიდ გეოგრ. აღმოჩენათა ეპოქაში დაიწყეს. განსაკუთრებით ფართოდ გაიშალა კვლევა აფრ. კოლონ. დაპყრობის შემდეგ.

ა. დას. ევროპასა და აშშ-ში. ა. უპირატესად იმ ქვეყნებში განვითარდა, რ-ებსაც აფრიკაში კოლონიები ჰქონდათ (ინგლისი, საფრანგეთი, პორტუგალია, გერმანია, ბელგია, იტალია), მოგვიანებით ამ დარგში მუშაობა დაიწყეს აშშ-შიც. იმპერიალიზმის აპოლოგეტებმა აფრ. ხალხები არაისტ., საკუთარ ცივილიზაციას მოკლებულ ხალხებად გამოაცხადეს. მათი ტიპობრივი წარმომადგენლები იყვნენ ლ. ფრობენიუსი, ჰ. ბართი (გერმანია), ე. ფ. მ. დელაფოსი (საფრანგეთი), ბ. მალინოვსკი (დიდი ბრიტანეთი) და სხვ.

დას. ევროპელ და ამერ. აფრიკანისტთა ნაშრომებმა, თუმცა მათი უმრავლესობა მეთოდოლოგიურად უსუსურია და ამასთან ტენდენციურიც, მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს მოვლენათა ფაქტობრივი მხარის შესწავლის, მათი აღწერისა და კლასიფიკაციის საქმეში. თანამედროვე ბურჟ. დასავლური ა-ის მონაპოვრად უნდა ჩაითვალოს ფრანგ. სკოლის წარმომადგენლის მ. გრიოლის ნაშრომები, რ-ებშიც შეკრებილია ძვირფასი მასალა დას. აფრ. ხალხთა მსოფლმხედველობის შესახებ; ამერ. ეთნოლოგთა, მაგ., მ. ხერსკოვიცისა და ჯ. გრინბერგის გამოკვლევები კონტინენტის ხალხების კულტ. განვითარების სფეროში; გერმანული (კ. მაინჰოფი, ე. დამანი, დ. ვესტერმანი და სხვ.), ინგლისური (ა. ტაკერი, დ. ფორდი, მ. ფორტესი, მ. გატრი და სხვ.) და ბელგიური (ა. მეისენი, გ. ვან ბიულკი) სკოლების კაპიტ. ეთნოგრ. და ლინგვ. შრომები. აშშ-ის მეცნიერები დიდ ყურადღებას უთმობენ პოლიტ. პრობლემებს (ჰ. კარტერი, ლ. გ. კოვანი, ჯ. კოულმენი და სხვ.); ფრანგი აფრიკანისტები — უპირატესად სოციოლოგიურ, სოც.-ეკონ. და კულტ. საკითხებს (ჟ. ბალანდიე, რ. დიუმონი, რ. მერსიე და სხვ.); ინგლ. მკვლევრები (ე. ევანს-პრიტჩარდი, მ. გლუკმანი, ო. რიჩარდზი, ლ. მერი, ჯ. ფეიჯი, რ. ოლივერი, თ. ხოჯკინი და სხვ.) — ისტორიასა და ეთნოგრაფიას. აფრ. ეკონ. რესურსებს შეისწავლიან უ. ჰენსი, ე. კამარკი, ს. დ. ნიუმარკი (აშშ); უ. ბირმინგემი, ფ. პედლერი (ინგლისი) და სხვ. ეკონომისტები.

II მსოფლიო ომისა და, განსაკუთრებით, აფრ. ხალხთა უმრავლესობის მიერ პოლიტ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ დას. ევროპასა (განსაკუთრებით გფრ-ში) და აშშ-ში ა-ის მძლავრი აღმავლობა შეინიშნება. აშშ-ში შექმნილია ა-ის 150-მდე დიდი ცენტრი (ჩრდ.-დას. უნ-ტი ქ. ევანსტონში; ბოსტონის, ჰარვარდის, ვისკონსინის უნ-ტები და სხვ.). აფრ. თემატიკას ყოველწლიურად ეძღვნება ათეულობით მონოგრაფია; 1957 დაარსდა აფრ. კვლევის ამერ. ასოციაცია (1400-ზე მეტი წევრი — 1966), რ-იც ახდენს აფრ. პრობლემათა კვლევის კოორდინაციას მთელი სახელმწ. მასშტაბით და ხელმძღვანელობს აშშ-ის და აფრ. ქვეყნების უნ-ტებისა და სამეცნ.-კვლ. ცენტრების თანამშრომლობას. აფრ. პრობლემებს აშუქებს „Africa Report“ (Wash., 1956-იდან), „Africa Today“ (N. Y., 1954-იდან) და სხვ. პერიოდული გამოცემები. გფრ-ში აფრ. პრობლემებზე მუშაობს 65-ზე მეტი ორგანიზაცია; გამოდის ჟურნალები: „Internationales Afrika-Forum“, „Afrika Heute“ (Bonn, 1957-იდან) და სხვ.

ინგლისში 100-ზე მეტი სამეცნ. და საზ. ორგანიზაციაა დაინტერესებული თანამეგობრობაში შემავალი ხალხების ცხოვრებით, მ. შ. აფრ. პრობლემებით. აფრიკას შეისწავლიან ლონდონის, კემბრიჯის, ოქსფორდის უნ-ტებშიც. გამოდის ჟურნალები: „Africa“ (L., 1928-იდან) და „African Affairs“ (L., 1901-იდან) და სხვ.

საფრანგეთში 70-ზე მეტი ორგანიზაცია სწავლობს აფრ. პრობლემებს (სორბონის უნ-ტი, აფრიკანისტების საზ-ბა და სხვ.). მრავალი ჟურნ. აშუქებს ამ პრობლემებს. მ. შ. „Cahiers d'Études Africaines“ (P., 1960-იდან), „Afrique Contemporaine“ (P., 1962-იდან).

ა-ის სამეცნ.-კვლ. ცენტრები არის აგრეთვე ბელგიაში, იტალიაში და სხვ. კაპიტალ. ქვეყნებში.

აფრ. ხალხთა განმათ. მოძრაობის აღმავლობის შედეგად ბურჟ. ა. იძულებული ხდება შეეგუოს ახალ ვითარებას. მცირდება რასიზმისა და შეუნიღბავი იმპერიალიზმის აშკარა დამცველთა რიცხვი.

II მსოფლიო ომის შემდეგ დასავლეთში გამოჩნდა მარქსისტულ მეთოდოლოგიაზე დაფუძნებული პირველი მეცნ. ნაშრომები ა-ის სფეროში. ესენია პალმ დატის, ჯ. უოდისის, ი. კოქსის, ბ. დევიდსონის (დიდი ბრიტანეთი), ჟ. სიურე-კანალის, მ. გოდელიეს, პ. ბუატოს, რ. ბარშეს (საფრანგეთი), უ. დიუბუას, ჯ. ჰანტონის (აშშ) და სხვ. ნაშრომები.

ა. აფრიკის ქვეყნებში. თავიანთი ქვეყნების ისტ., ეკონ. და კულტ. ფართო შესწავლა აფრიკელებმა მხოლოდ II მსოფლიო ომის შემდეგ დაიწყეს. მეცნ. განვითარების ხელსაყრელი პირობები შეიქმნა განსაკუთრებით მას შემდეგ, რაც აფრ. ბევრი ქვეყანა გათავისუფლდა კოლონ. ჩაგვრისაგან. ახალ დამოუკიდებელ სახელმწიფოებში დაარსდა ეროვნ. სამეცნ. და სასწ. ცენტრები: მეცნ. აკად. განაში, აღმ. აფრ. გაერთიანებული აკად. (კენია, ტანზანია, უგანდა), მალაგასის აკად., დიდი უნ-ტები (დაკარში, აკრაში, იბადანში, ლაგოსში, ადის-აბებაში), აირისა და ნავთობის ინ-ტი ალჟირში, გვინეის პოლიტექ. ინ-ტი კონაკრიში, პოლიტექ. ინ-ტი ბაჰარ-დარში (ეთიოპია) და სხვ. დიდი მუშაობა გაჩაღდა ეროვნ. კადრების მოსამზადებლად, აფრ. წარსულის (მსოფლიო ცივილიზაციის განვითარებაში მისი როლის) შესასწავლად. შეისწავლება პრობლემები, რ-ებსაც უმნიშვნელოვანესი როლი ენიჭება აფრ. ქვეყნების ეკონ. და სოც. პროგრესის საქმეში. აღიზარდა აფრ. მეცნიერთა მნიშვნელოვანი რაზმი — შეიხი ანტა დიოპი (სენეგალი); კ. ონვუკა დიკე, ს. ო. ბიობაკუ, ჯ. ფ. ა. აჯაი (ნიგერია); ა. ხამპატე ბა (მალი); ჟ. კი-ზერბო (ზემო ვოლტა); კ. ნკეტია (განა); ე. მვენგი (კამერუნი); ჯ. ტ. ნიანე (გვინეა); ა. მაზრუი (კენია); ბ. ბანტინგი, ლ. ფორმენი სამხრ. აფრ. რესპ. და სხვ. მიუხედავად იმისა, რომ ეს მეცნიერები სხვადასხვა მეცნ. თვალსაზრისზე დგანან (მარქსიზმიდან ბურჟ. იდეოლოგიამდე), ყოველ მათგანს (ნეოკოლონიალიზმის აშკარა დამქაშების გარდა) აერთიანებს ერთი მისწრაფება — ხელი შეუწყოს კოლონიალიზმისა და რასიზმის საბოლოო ლიკვიდაციას, აფრ. ქვეყნების ეკონ. და სოც. პროგრესის გზით განვითარებას.

ა. სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში. საბჭოთა ა. ეფუძნება მარქსისტულ-ლენინურ მეცნ. მეთოდოლოგიას, მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსთა ნაშრომებს და რევოლუციამდელი რუს. ა-ის საუკეთესო ტრადიციებს. რუს მოგზაურთა პირველი ცნობები აფრ. შესახებ XVI—XVII სს. განეკუთვნება.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ აფრიკამ საბჭ. მკვლევრების სულ უფრო მეტი ყურადღება მიიპყრო. მას შეისწავლიდნენ სსრკ მეცნ. აკად. ენისა და აზროვნების, აგრეთვე ეთნოგრ. ინ-ტში. აფრ. ენათა სისტემ. შესწავლა დაიწყეს ლენინგრ. სახელმწ. უნ-ტის აღმოსავლური ენების ფაკ-ტზე. საბჭ. ა-ის შექმნისა და განვითარების საქმეში დიდი წვლილი შეიტანეს ი. კრაჩკოვსკის, ნ. იუშმანოვის, ვ. სტრუვეს და სხვ. გამოკვლევებმა.

აფრიკაში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობამ საგრძნობლად გააფართოვა საბჭ. მეცნიერების მიერ აფრ. შესწავლის არე. 1946 შეიქმნა სსრკ მეცნ. აკად. ეთნოგრ. ინ-ტის აფრ. სექტორი; 1959 — აფრ. კომპლ. შესწავლის ცენტრი — სსრკ მეცნ. აკად. აფრ. ინ-ტი, რ-იც სსრკ-ში აფრ. შესწავლის მოწინავე ცენტრად გადაიქცა. აფრ. პრობლემები შეისწავლება სსრკ მეცნ. აკად. ინ-ტებში (აღმოსავლეთმცოდნეობის, ეთნოგრ., მსოფლიო ეკონომიკისა და საერთაშ. ურთიერთობათა, სახელმწიფოსა და სამართლის, ენათმეცნიერების, ფილოსოფიის, მ. გორკის სახ. მსოფლიო ლიტ-რისა და სხვ.), აგრეთვე მოსკ. უნ-ტის აღმოსავლურ ენათა ინ-ტში, ლენინგრ. უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკ-ტზე, ტარტუს უნ-ტში, მოკავშირე რესპ-ების მეცნ. აკადემიებში.

იმ საკითხთა შორის, რ-ებსაც საბჭ. მეცნიერ-აფრიკანისტები იკვლევენ, უმნიშვნელოვანესი ადგილი უჭირავს აფრ. ეროვნ.-განმათ. რევოლუციის პრობლემებს. საბჭ. ისტორიკოსები, ეთნოგრაფები, ფილოლოგები და ლინგვისტები თავიანთ ამოცანად თვლიან აღადგინონ სიმართლე აფრ. ხალხთა ისტ. წარსულის შესახებ. ამავე დროს საფუძვლიანად

აკრიტიკებენ აფრ. მეცნიერთა ერთი ნაწილის კონცეფციას, თითქოს აფრ. ქვეყნების ისტ. განვითარების გზა იყოს განსაკუთრებული და დანარჩენი კონტინენტების ქვეყნებისაგან განსხვავებული.

საბჭ. მეცნიერებმა მრავალი მონოგრაფიული გამოკვლევა, სამეცნ. კრებული და წერილი მოამზადეს თანამედროვე აფრ. აქტუალურ საკითხებზე („აფრიკის ხალხები", 1954; „აფრიკა. ენციკლოპედიური ცნობარი", ტ. 1–2, 1963; „აფრიკის ისტორია XIX ს-ში და XX ს. დამდეგს", 1967; „აფრიკის უახლესი ისტორია", გამოც. მე-2, 1968; 3 ტომი სერიიდან „ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობა აზიასა და აფრიკაში", 1967–68; „აფრიკის დამოუკიდებელი ქვეყნები", 1965; „აფრიკა მსოფლიო ეკონომიკასა და პოლიტიკაში", 1965).

სსრკ-ში ყოველწლიურად ასამდე წიგნი და ბროშურა გამოდის აფრ. პრობლემებზე. აფრ. ინ-ტის პერიოდული ბეჭდვითი ორგანოებია: ჟურნალები „Народы Азии и Африки" (1955-იდან), „Азия и Африка сегодня" (1957-იდან, სსრკ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტთან ერთად) და წელიწდეული „Африка в советских исследованиях" (1968-იდან). 1970 აფრ. ინ-ტმა დაიწყო სერიის „Библиотека зарубежной африканистики"-ის გამოცემა.

საბჭოთა ა-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს დ. ოლდეროგესა და ი. პოტეხინის მეცნ. ნაშრომებმა, ამ მეცნიერების ორგანიზაციულმა მოღვაწეობამ.

მარქსისტული ა. ფართოდ განვითარდა სხვა სოციალ. ქვეყნებშიც: ბულგ. სრ-ში — ბულგ. აკად. აფრ. და აზიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი; უნგრ. სრ-ში — უნგრ. მეცნ. აკად. აფრიკა-აზიის კვლ. ცენტრი; გდრ-ში — კ. მარქსის სახ. ლაიფციგის უნ-ტისა და ჰუმბოლდტის სახ. ბერლინის უნ-ტის სამეცნ. ცენტრები, აგრეთვე გერმ. მეცნ. აკად. კვლევითი ცენტრი ბერლინში; მონღ. სრ-ში — მეცნ. აკად. ისტ. ინ-ტის აფრიკის სექტორი; პოლ. სრ-ში—ვარშავის უნ-ტის აფრიკის კვლევითი ცენტრი, საერთაშ. საკითხების პოლ. ინ-ტი; ჩეხოსლ. სრ-ში — საერთაშ. პოლიტიკისა და ეკონ. ინ-ტი, ჩეხოსლ. მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტი, კარლის უნ-ტის აზიისა და აფრ. პრობლემათა კათედრა; იუგოსლ. სფრ-ში — მუშათა მოძრაობის შემსწავლელი ინ-ტი, საერთაშ. პოლიტიკისა და ეკონ. ინ-ტი, ზაგრების უნ-ტთან არსებული აფრ. შემსწავლელი ინ-ტი.

საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნების მეცნიერმა აფრიკანისტებმა და განვითარებადი ქვეყნების პრობლემების სპეციალისტებმა (ე. კამენოვი — ბულგარეთი; ე. შიოკი, ი. ბოგნარი — უნგრეთი; ფ. ჰინცე, ვ. მარკოვი, ჰ. კრამერი — გდრ, ი. პროკოპჩუკი — პოლონეთი; ი. ხრბეკი — ჩეხოსლოვაკია; ი. მედარიჩი — იუგოსლავია და სხვ.) ერთობლივად გამოაქვეყნეს თვალსაჩინო ნაშრომები, რ-ებმაც საყოველთაო აღიარება მოიპოვეს. აფრ. პრობლემებზე მომუშავე სხვადასხვა სპეციალობის მეცნიერთა ძალების გაერთიანებას ხელს უწყობს სოციალ. ქვეყნებში ეროვნ. საკოორდინაციო ორგანოთა შექმნა (უნგრ. მეცნ. აკად. აფრიკანისტიკის საკოორდინაციო კომიტეტი; აზიის, აფრ. და ლათ. ამერ. შემსწავლელი სამეცნ. დაწესებულებების ცენტრ. საბჭო გდრ-ში; სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის საზ. მეცნ. სექციასთან არსებული აფრ. პრობლემების სამეცნ. საბჭო; ჩეხოსლ. მეცნ. აკადემიასთან არსებული აფრ. ეროვნ. კომისია და მისთ.). მარქსისტული ა. სულ უფრო მეტ აღიარებას პოვებს მთელ მსოფლიოში.

*ლიტ.*: **Африка в советских исследованиях, тт. 1, в. 2, М., 1968; Зарубежные центры африканистики, ч. 1 — Страны Европы, Азии, Америки и Австралии, М., 1968;** Изучение Африки в Советском Союзе, М., 1966 (როტაპრინტი).

**აფრიკატი** (ლათ. affrico — ვხეხავ), ხშული თანხმოვანი, რ-ის წარმოთქმისას განხშვის ჩქამს (ხახუნის ხმაურს) საწარმოთქმო ნაპრალში მიღებული ჩქამი მოსდევს. ა-ს, ჩვეულებრივ, უწოდებენ „ხშულნაპრალოვანს", „ნახევარხშულს", „რთულ თანხმოვანს". ა-ში ხშულობა და ნაპრალოვნობა წარმოდგენილია ერთი ბგერის ფარგლებში და მუდამ ერთი და იმავე თანამიმდევრობით—ხშულობას მოსდევს ნაპრალოვნობა. ქართ. ენის ფონეტ. სისტემაში ა-ები ქმნის ორ სამეულს: ჯ—ჩ—ჭ; ძ—ც—წ.

*ლიტ.*: ახვლედიანი გ., ზოგადი ფონეტიკის შესავალი, თბ., 1966.

**აფრიკის დამოუკიდებელ სახელმწიფოთა კონფერენციები,** აფრიკის სახელმწიფოებისა და მთავრობების მეთაურთა კონფერენციები. 1958–64 ჩატარდა 8 კონფერენცია—აკრის (1958), მონროვიის (1959, 1961), ადის-აბების (1960), კასაბლანკის (1961), ლაგოსის (1962), ადის-აბებისა (1963, ამ კონფერენციაზე შეიქმნა *აფრიკის ერთობის ორგანიზაცია*) და კაიროსი (1964), რ-ებზეც განიხილეს აფრ. კონტინენტზე კოლონიალიზმის მოსპობისათვის ბრძოლის საკითხები; აფრიკის სახელმწიფოთა ეროვნ. სუვერენიტეტისა და ტერიტ. მთლიანობის დაცვის ღონისძიებები; ეკონ., პოლიტ. და კულტ. განვითარებისა და თანამშრომლობის პრობლემები; საერთაშ. ასპარეზზე აფრ. სახელმწიფოთა პოლიტიკის კოორდინაციის, მშვიდობისა და უშიშროებისათვის ბრძოლისა და სხვა მნიშვნელოვანი საკითხები. შემდეგი კონფერენცია ჩატარდა 1965 ოქტ. აკრაში, აფრ. ერთობის ორგანიზაციის სახელმწიფოთა მეთაურების კონფერენციის სახელწოდებით. *ი. ცინცაძე.*

**აფრიკის დამოუკიდებელ სახელმწიფოთა კონფერენციები**

| | |
|---|---|
| 1958 წ. | აკრა |
| 1959 წ. | მონროვია |
| 1960 წ. | ადის—აბება |
| 1961 წ. | მონროვია |
| 1961 წ. | კასაბლანკა |
| 1962 წ. | ლაგოსი |
| 1963 წ. | ადის—აბება |
| 1964 წ. | კაირო |

**აფრიკის დემოკრატიული გაერთიანება** (ადგ; Rassemblement Démocratique Africain — RDA), ორგანიზაცია, რ-იც დაარსდა 1946 ოქტ., საფრანგეთის დას. აფრიკის ქვეყნების წარმომადგენელთა კონგრესზე, ქ. ბამაკოში და გააერთიანა დას. და ეკვატორული აფრიკის ფრანგ. კოლონიების დემოკრ. ძალები, რ-ებიც იბრძოდნენ აფრ. ხალხების განთავისუფლებისათვის. ადგ-ს მჭიდრო კონტაქტი ჰქონდა საფრ. კომპარტიასთან. 1949 იგი 1 მლნ. წევრს აერთიანებდა. მის შემადგენლობაში ტერიტ. სექციებად შედიოდნენ სპილოს ძვლის ნაპირის დემოკრ. პარტია, სენეგალის დემოკრ. კავშირი, სუდანის კავშირი, გვინეის დემოკრ. პარტია, ნიგერიის პროგრ. პარტია, დაჰომეის დემოკრ. კავშირი, კამერუნის ხალხთა კავშირი და სხვ. პარტიები. 50-იანი წლების დასაწყისში, გაძლიერებული რეპრესიების ვითარებაში, ადგ-ის ზოგიერთი ხელმძღ. კოლონ. ხელისუფლებასთან თანამშრომლობის გზას დაადგა, რამაც ორგანიზაციის რიგებში გათიშვა გამოიწვია.

1958—59 საფრ. დას. აფრ. ლიკვიდაციისა და აფრ. დამოუკიდებელი სახელმწიფოების შექმნასთან დაკავშირებით ადგ-ის სექციებიდან დამოუკიდებელი პარტიები შეიქმნა და ადგ ფორმალურ გაერთიანებად გადაიქცა. მის მთავარ ბირთვად ითვლება სექცია სპილოს ძვლის ნაპირის რესპუბლიკაში.

**აფრიკის ერთობის ორგანიზაცია** (Organisation of African Unity—OAU), აფრიკის დამოუკიდებელი სახელმწიფოების გაერთიანება (1973 დამლევისათვის ორგანიზაციაში 42 სახელმწიფო შედიოდა). შეიქმნა 1963 მაისში აფრ. დამოუკიდებელი ქვეყნების სახელმწიფოთა და მთავრობათა მეთაურების ადის-აბების კონფერენციაზე, რ-მაც მიიღო „აფრიკის ერთობის ქარტია". ამ დამფუძნებელი აქტის თანახმად, ა. ე. ო-ის მიზანია აფრ. სახელმწიფოთა პოლიტ. და ეკონ. თანამშრომლობის განვითარება და საერთაშ. ასპარეზზე მათი სოლიდარობის განმტკიცება, „აფრიკის ხალხთა უკეთესი ცხოვრების უზრუნველსაყოფად", კონტინენტზე „კოლონიალიზმის ყველა სახის მოსასპობად" და აფრ. სახელმწიფოთა სუვერენიტეტის, ტერიტ. მთლიანობისა და დამოუკიდებლობის დასაცავად. ა. ე. ო-ის წევრ-სახელმწიფოთა ურთიერთობა აგებულია თანასწორობის, სუვერენიტეტისა და ტერიტ. მთლიანობის, ურთიერთპატივისცემის, ყოველგვარი დავის მშვიდობიანი გადაწყვეტისა და შინაგან საქმეებში ჩაურევლობის პრინციპებზე. ორგანიზაციის საერთაშ. პოლიტიკის საფუძვლად უდევს მიუმხრობლობა (იხ. *მიუმხრობელი სახელმწიფოები*), თანამშრომლობა და გაეროს წესდებისადმი ერთგულება.

ა. ე. ო. აქტიურად იცავს მშვიდობას, მხარს უჭერს საყოველთაო სრულ განიარაღებას; მან, მაგ., მიაღწია იმას, რომ აფრიკა *უბირთვო ზონად* გამოცხადდა. მაგრამ ა. ე. ო-ის პროგრ. საქმიანობას ხელს უშლის წევრ-სახელმწიფოთა შორის ჯერ კიდევ არსებული წინააღმდეგობანი, რ-თა მიზეზია მძიმე კოლონ. მემკვიდრეობა, იმპერიალ. ქვეყნების მხრივ პოლიტ. და ეკონ. ზემოქმედება და სხვ.

ა. ე. ო-ის მთავარი ორგანოებია: სახელმწიფოთა და მთავრობათა მეთაურების ასამბლეა (რ-ის სესიას წელიწადში ერთხელ იწვევენ), მინისტრთა საბჭო (იკრიბება წელიწადში ორჯერ), გენ. სამდივნო — მუდმივი ადმ. ორგანო (ადგილსამყოფელი — ადის-აბება), შუამავლობის, მორიგებისა და არბიტრაჟის მუდმივი კომისია და სხვ. სპეც. კომისიები და კომიტეტები. *ე. მენაბდე.*

**აფრიკის ეროვნული კონგრესი** (აეკ; African National Congress), სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის ყველაზე მასობრივი და გავლენიანი პოლიტ. ორგანიზაცია. დაარსდა 1912, აერთიანებს სამხრ. აფრ. რესპ. მკვიდრი მოსახლეობის ყველა კლასისა და სოც. ფენის წარმომადგენლებს. აეკ-ის ძირითადი ამოცანაა ბრძოლა *აპარტჰეიდისა* და რასიზმის წინააღმდეგ საზოგადოების დემოკრ. საწყისებზე გარდაქმნისათვის. კომპარტიასა და სხვ. პროგრ. ორგანიზაციებთან ერთად აეკ არაერთხელ გამოსულა მმართველი წრეების რასისტული, ანტიდემოკრ. პოლიტიკის წინააღმდეგ. 1955 აქტიურად მონაწილეობდა კლიპტაუნის (იოჰანესბურგი) ყრილობის მუშაობაში. ყრილობაზე შეიქმნა კონგრესების კავშირი, რ-მაც გააერთიანა სამხრ. აფრ. რესპ. ყველა რასობრივი ჯგუფი; ყრილობის მიერ მიღებულ კავშირის პროგრამას—„თავისუფლების ქარტიას"—მხარი დაუჭირა სამხრ. აფრ. კომპარტიამ. 1960 რასისტულმა ხელისუფლებამ აკრძალეს აეკ. 1967 აეკ-მა და ზიმბაბვეს აფრიკელი ხალხის კავშირმა მიიღეს გადაწყვეტილება გაეერთიანებინათ ძალები რასისტული რეჟიმების წინააღმდეგ საბრძოლველად სამხრ. აფრ. რესპუბლიკასა და სამხრ. როდეზიაში. აეკ-ის ბეჭდვითი ორგანოა ჟურნ. „სეჩაბა" („Sechaba"), გამოდის 1967-იდან. პარტიის ლიდერია ოლივერ ტამბო.

**აფრიკის ინსტიტუტი** სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა, სამეცნ.-კვლევითი დაწესებულება მოსკოვში (შეიქმნა 1959 ოქტ.). შეისწავლის აფრ. ხალხების ისტორიას, ეკონომიკას, სოც.-პოლიტ. და კულტ. განვითარების პრობლემებს, აგრეთვე თანამედროვეობის აქტუალურ პრობლემებს (ბრძოლა კოლონ. რეჟიმების ლიკვიდაციისათვის, ეროვნ. სახელმწიფოების შექმნა და მათი სუვერენიტეტის განმტკიცება, ეროვნ., ეკონ. და კულტ. განვითარება და სხვ.). ინ-ტს მეცნ. კავშირი აქვს უცხოეთის სა-

მეცნ. აფრიკანისტულ ცენტრებთან, მონაწილეობს აფრიკანისტების საერთაშ. კონგრესის საქმიანობაში, აწყობს საერთაშ. კონფერენციებსა და სემინარებს.

ინ-ტი სცემს წელიწდეულს „Африка в советских исследованиях" (რუს., ინგლ. და ფრანგ. ენებზე); სსრკ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტთან ერთად —ჟურნალებს: „Народы Азии и Африки" და „Азия и Африка сегодня".

**აფრიკის პროფკავშირთა კონფედერაცია** (აპკ), დაარსდა 1962 დაკარში (სენეგალი) *სრულიად აფრიკის პროფკავშირთა ფედერაციის* (საპფ) საპირისპიროდ. გააერთიანა *თავისუფალ პროფკავშირთა საერთაშორისო კონფედერაციის* და შრომის მსოფლიო კონფედერაციის მომხრე მემარჯვენე მიმართულების ეროვნ. და მთელი რიგი ავტონ. პროფცენტრები. აპკ შექმნისთანავე ეყრდნობოდა ტუნისის, სენეგალის, ზაირის რესპ. ეროვნ. პროფცენტრებს, ნიგერიის შრომის გაერთ. კონგრესს, მალაგასის რესპ. მემარჯვენე პროფგაერთიანებებს. აპკ-ის ლიდერებმა არაერთხელ ჩაშალეს საპფ-ის ინიციატივით მოწყობილი მოლაპარაკებები აფრ. ერთიანი საკონტინენტო პროფცენტრის შექმნის შესახებ. ხელმძღ. თანამდებობები ორგანიზაციაში დაიკავეს სენეგალის პროფკავშირთა მოძრაობის მოღვაწეებმა. აპკ-ის შტაბ-ბინა დაკარშია (1970).



აფროდიტე (ვენერა) მილოსელი. მარმარილო. ძვ. წ. II ს. ლუვრი. პარიზი.

**აფრიკული ფეტვი**, ზანგური ფეტვი (Pennisetum typhoides; P. spicatum), ერთწლოვანი მცენარე მარცვლოვანთა ოჯახისა. სიმაღლე—1—3 *მ*, აქვს გრძელი ფართო ფოთლები და ტაროსებრი საგველა ყვავილედი. მისი სამშობლოა აფრიკა. ჩრდ. აფრ. ქვეყნებსა და ინდოეთში კულტივირებულია პურეულად, ხოლო სამხრ. ევროპაში, ამერიკასა და ავსტრალიაში იყენებენ საქონლის საკვებად. გვალვაგამძლეა. კარგ მოსავალს იძლევა. ა. ფ-ის მარცვალი დიდი რაოდენობით შეიცავს ცილებსა და ცხიმებს. იყენებენ ფქვილად, ბურღულად, ლუდისა და არყის გამოსახდელად და სხვ. *მ. სახოკია.*

**აფრიკული ჭირი** ღორისა (ლათ. Pestis africana suum), მწვავე ვირუსული დაავადება. აზიანებს ცხოველის *რეტიკულურ-ენდოთელურ სისტემას*. დაავადება გავრცელებულია აფრიკაში, აგრეთვე იტალიაში, ესპანეთსა და პორტუგალიაში. ავადდება ყველა ასაკის შინაური და გარეული ღორი. დაავადება ვრცელდება დასენიანებულ ან ვირუსიან ღორებთან ჯანმრთელი ღორების კონტაქტით. ინფექცია გადააქვთ მწერებს, მტაცებელ ფრინველებსა და მხეცებს, აგრეთვე ძაღლებს. ინკუბაციის პერიოდია 2—5 დღე დაავადება მიმდინარეობს ელვისებურად ან მწვავედ და ქრონიკულად. პირველ შემთხვევაში ცხოველი მალე იღუპება. მეორე შემთხვევაში კი სხეულის ტემპ-რა ადის 42,5°-მდე. ღორს ეწყება ქოშინი, ხველება, პირღებინება, ეკარგება მადა, უვითარდება დამბლა, სისხლიანი ფაღარათი, ყურებსა და დინგზე კანი ულურჯდება; დაავადებას ამ შემთხვევაშიც სიკვდილი მოსდევს. მკურნალობის წესი დაუმუშავებელია. პროფილაქტიკა: დაავადებაზე ეჭვმიტანილი ღორების იზოლაცია, დაავადებულთა მოსპობა, საღორისა და ინვენტარის დეზინფექცია. ფერმაში ჯანმრთელი ღორების შეყვანა შეიძლება დაავადების ლიკვიდაციიდან ერთი წლის შემდეგ. *ვ. შამათავა.*

**აფრიღიდების კულტურა**, IV—VIII სს. ხვარაზმის არქეოლ. კულტურა. სახელი ეწოდა ხვარაზმის მმართველი დინასტიის — აფრიღიდების მიხედვით. 1937—40 იგი შეისწავლა და გამოყო ს. ტოლსტოვმა. ა. კ. ხვარაზმში მონათმფლობელური წყობილების კრიზისისა და ქვეყნის ფეოდალიზაციის პროცესში ჩამოყალიბდა. ამაში დიდი როლი შეასრულეს მეზობელმა სტეპის ტომებმა. ა. კ-თვის დამახასიათებელია ანტ ქალაქების დაკნინება. სოფლური დასახლების გაბატონებული ტიპებია ფეოდ. ციხე-დარბაზი კარ-მიდამოთი და სათემო სახლი. ა. კ-ის დასასრულისათვის დიდი ფეოდ. ციხესიმაგრეების კედლებთან რაბათების სახით ახ. ქალაქების აღმოცენება დაიწყო.

*ლიტ.*: Толстов С. П., Древний Хорезм, М., 1948.

**აფროდიტე** (Aphroditē), სილამაზისა და სიყვარულის ქალღმერთი ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში, ზევსისა და დიონეს ასული. ჰესიოდეს თანახმად, იშვა ზღვის ქაფიდან კ. კვიპროსთან (აქედან—მისი ერთ-ერთი ეპითეტი „კიპრიდა"). ზღვისგან ნაშობი სიყვარულის ქალღმერთის იდეა და კულტი საბერძნეთში აზიიდან გავრცელდა (შდრ. *ასტარტე*). თავდაპირველად ა. ბუნების ძალას განასახიერებდა და ნაყოფიერების ქალღმერთად ითვლებოდა. მისი კულტი ფართოდ იყო გავრცელებული ბერძნ. სამყაროში, განსაკუთრებით კ. კვიპროსზე, მცირე აზიასა და იონიის კ-ებზე. ძვ. რომაულ მითოლოგიაში ა-ს შესატყვისია ვენერა (ვენუს). ანტ. სახვით ხელოვნებაში ა. წარმოდგენილია იდეალური სილამაზის შიშველი ქალის სახით. ა-ს ქანდაკებებიდან განსაკუთრებით ცნობილია პრაქსიტელეს კნიდოსის ა. (ძვ. წ. IV ს.) და ა. (ვენერა) მილოსელი (ძვ. წ. II ს.).

**აფროსნისებრნი** (Papilionidae), დღის პეპლების ოჯახი. აერთიანებს 700 სახეობას. ფრთების შლილი 30 *სმ* აღწევს. მოხატულობა მრავალგვარია, მკვეთრი, ფოლადისფერი ელფერით. უკანა ფრთები ხშირად გრძელი კუდის მსგავსი გამონაზარდით ბოლოვდება. ა. მთელ მსოფლიოშია გავრცელებული, განსაკუთრებით ტროპიკებში. სსრკ-ში 40-მდე სახეობაა, საქართველოში — 6. ფართოდაა გავრცელებული *მაქაონი*, პოდალირიუსი, *აპოლონი* და შავი აპოლონი. საყურადღებოა კავკ. ენდემი „ნორდმანი" — Parnassius nordmanni, რ-იც ზ. დ. 3600—3900 *მ*-ზე ადის, და კავკასიური თაისი—Thaiscerisvi caucasica, რ-ის მატლი მხოლოდ საქართველოში გავრცელებული ძირმწარათი იკვებება. *ე. დიდმანიძე.*



აფროსნისებრნი. ზემოდან ქვემოთ—კავკასიური მაქაონი; კავკასიური თაისი; აპოლონი ნორდმანი.

**აფროსნობა**, აფრიანი ნავის მართვის ხელოვნება, საწყლოსნო სპორტის უძველესი სახეობა. მისი სახეობებია: აფრიანი ნავებით რბოლა და შორეული ცურვა. ნავის მამოძრავებელი ენერგიის ერთად-ერთი წყაროა ქარი. სპორტ. კლასიფიკაციის მიხედვით ნავები დაყოფილია კლასებად. შეჯიბრებები თითოეულ კლასში ცალ-ცალკე იმართება. შეჯიბრებები ტარდება „ტორნადოს", „470-ის", „მფრინავი ჰოლანდიელის", „სოლინგის", „ტემპესტის", „ფინის" კლასების იახტებით რბოლაში. ა-ის განვითარება XVIII ს-ში დაიწყო ინგლისში. პირველი ჩემპიონატი ა-ში სსრკ-ში ჩატარდა 1936. სსრკ აფროსნობის ფედერაცია 1956-იდან აფროსნობის საერთაშ. კავშირის წევრია. 1908-იდან ა. შედის ოლიმპ. თამაშების პროგრამაში. საბჭ. აფროსნებმა ტ. პინეგინმა და თ. შუტკოვმა რომის ოლიმპიადაზე (1960) „ვარსკვლავის" კლასში ოქროს მედალი დაიმსახურეს. ვ. მანკინმა ჩემპიონობა მოიპოვა მეხიკოს ოლიმპიადაზე (1968) „ფინის" კლასში, ხოლო მიუნხენის ოლიმპიადაზე (1972) — „ტემპესტის" კლასში. საქართველოში სპორტის ამ სახეობას მისდევენ სოხუმში, ბათუმსა და თბილისში. *ო. გელაშვილი.*

**აფსათი**, ნადირთა და ფრინველთა გამგებელი ღვთაება სვანურ მითოლოგიაში. *დალისაგან* განსხვავებით იგი მამრობითი სქესის ღვთაებაა. ა. ოსურ მითოლოგიაშიც გვხვდება.

*ლიტ.*: ჩიქოვანი მ., ქართული ეპოსი, მიჯაჭვული ამირანი, წგნ. 1, თბ., 1959; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960. *მ. ჩიქოვანი.*

**აფსარუნტი**, აფსაროსი (Apsaruntos, Apsarus), 1. ძლიერი ციხე-ქალაქი კოლხეთის სამხრ. ნაწილში (იხ. *გონიოს ციხე*). 2. ზოგიერთი წყაროს მიხედვით—მდ. ჭოროხის სახელწოდება.

**აფსარუნტის თეატრი**, უძველესი თეატრი კოლხეთში. ბიზანტ. ისტორიკოსის პროკოპი კესარიელის ცნობით, კოლხეთის ქ. აფსარუნტში (გვიანდ. აფსარუ), არგონავტების წინააღმდეგ მებრძოლი გმირის, მედეას ძმის აფსირტეს სახელის უკვდავსაყოფად იყო დაარსებული. არსებობდა თეატრი და იპოდრომი; VI ს-თვის ამ ნაგებობათა საძირკველიღა იყო შემორჩენილი. არქეოლ. გათხრების შედეგად კოლხეთში მოპოვებული ნივთები (ბაქუსისა და მსახიობ მიმოსის ქანდაკებები, აქტიორთა ნიღბებისა და თეატრ. შეჯიბრებაში გამარჯვებულთა გამოსახულებანი ჭურჭელზე) ამტკიცებენ კოლხეთის თეატრ.-სანახაობრივი კულტურის მაღალ დონეს.

*ლიტ.*: ჯანელიძე დ., ქართული თეატრის ისტორია უძველესი დროიდან XVIII საუკუნემდე, [თბ., 1965], გვ. 78—89. *დ. ჯანელიძე.*

**აფსიდა**, აბსიდი (ბერძნ. hapsis, idos—თაღი, კამარა), შენობის ნაწილი, გეგმით წრიული ან მრავალწახნაგოვანი ფორმის მოცულობა, რ-იც გადახურულია ნახევარგუმბათით. პირველად გამოიყენეს ძვ. რომის ბაზილიკებში. ქრისტ. ტაძრებში ა. ჩვეულებრივ აღმ-კენაა მიმართული და შიგ მოთავსებულია საკურთხევლის ნაწილი.

**აფსიდები** (ბერძნ. hapsis, idos — თაღი, კამარა), ერთი ციური სხეულის გარშემო მეორის მოძრაობის ორბიტის ის წერტილები, რ-თა გავლისასაც ამ სხეულებს შორის მანძილები უმცირესი ან უდიდესია. კონკრ. შემთხვევებში ორბიტების ა-ს საკუთარი სახელები აქვს. დედამიწის გარშემო მოძრავი სხეულის ა-ს *პერიგეუმი* და *აპოგეუმი* ეწოდება; მზის გარშემო მოძრავი სხეულისას—*პერიჰელიუმი* და *აფელიუმი*; ვარსკვლავის გარშემო—პერიასტრი და აპოასტრი; მთვარის გარშემო მოძრავი სხეულის ა. იქნება *პერისელენიუმი* და *აპოსელენიუმი*.

**აფსილები**, აფშილები, ერთ-ერთი უძველესი აფხაზური ტომი. პირველად იხსენიებს რომაელი მწერალი გაიუს სეკუნდუს პლინიუსი (I ს). ა-ის სახელი შემონახულია აფხაზების საკუთარ სახელწოდებაში „აფსუა". I ს-ში მათ შექმნეს აფსილეთის სამთავრო.

*ლიტ.*: Анчабадзе З. В., История и культура древней Абхазии, М., 1964. *ზ. ანჩაბაძე.*

**აფსილეთი**, აფშილეთი, *აფსილების* ეთნიკურ-პოლიტიკური ერთეული ძვ. კოლხეთში. ჩამოყალიბდა თანამედროვე აფხ. ტერიტორიაზე. თავდაპირველად მოიცავდა ახლანდ. გალის რ-ნს. I—II სს-ში ა. სამთავროდ იქცა. IV ს-ში ქრისტიანობა სახელმწ. რელიგიად გამოცხადდა. V—VII სს-ში აფსილთა ჩრდ-ით გადანაცვლების გამო ა. ახლანდ. სოხუმისა და გულრიფშის რ-ნების ტერიტორიას მოიცავდა. იმხანად იგი ეგრისის (ლაზიკის) სამეფოს შემადგენლობაში შედიოდა. VIII ს-ში ეგრისის დასუსტების შემდეგ ა. *აბაზგიამ* დაიმორჩილა. ამის შემდეგ სახელწოდება „აფსილი", „აფსილეთი" წყაროებში აღარ გვხვდება.

*ლიტ.*: Анчабадзе З. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; მისივე, История и культура древней Абхазии, М., 1964. *ზ. ანჩაბაძე.*

**აფსირტე** (Apsyrtos), არგონავტების მითის მიხედვით, კოლხეთის მეფის *აიეტის* ვაჟი, *მედეას* ნახევარძმა. დაიღუპა კოლხეთიდან გაბრუნებული არგონავტების დევნის დროს. არსებობს ა-ს მოკვლის რამდენიმე ლიტ. ვერსია.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964.

**აფსკები** მ ი კ რ ო ე ლ ე ქ ტ რ ო ნ ი კ ა შ ი, ლითონების ან მათი ჟანგეულების თხელი (რამდენიმე *მკმ* სისქის) შრეები ა-ის ფიზ. თვისებებია: გამტარობა, ზეგამტარობა, ნახევრად გამტარობა, გვირაბული ეფექტი და სხვ. ა-გან დამზადებული ელექტრული წრედის ელემენტები, როგორც პასიური (*რეზისტორი, კონდენსატორი*), ისე აქტიური (თხელშრიანი ნახევრადგამტარული ხელსაწყოები) მცირე ზომისაა (განლაგებულია მჭიდროდ—1 *სმ*$^3$-ში 600 დეტალზე მეტი), მათთვის დამახასიათებელია ენერგიის მცირე რაოდენობით ხარჯვა და სხვ. ფართოდ იყენებენ გამოთვლით ტექნიკაში, ელექტრულ და რადიოტექ. აპარატურაში (იხ. *ჰიბრიდული ინტეგრალური სქემა, მყარი სქემა*). დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს ნახევრადგამტარულ აფსკებს, მაგ. აფსკებს (მატრიცები), პოლიკრისტ. აფსკებზე შექმნილ ბიპოლარულ (უნიპოლარულ) ხელსაწყოებს, *კრიოტრონებს* და სხვ. ა-ს ამზადებენ საიზოლაციო სილიციუმის ჟანგისა და ნახევრადგამტარული სილიციუმის, გერმანიუმის ან საფირონის ფუძეშრეზე ლითონების (ან მათი ჟანგეულების) თხელი აფსკის ვაკუუმური დამტვერვით, აგრეთვე ელექტრული და ქიმ. დალექვის მეთოდებით.

**აფსწარმომქმნელი ნივთიერებები**, ა ფ ს კ წ ა რ მ ო მ ქ მ ნ ე ლ ე ბ ი, ბუნებრივი ან სინთეზური ნივთიერებები, რ-ებსაც, შედარებით მცირე დროის განმავლობაში ზედაპირზე აფსკის წარმოქმნის უნარი აქვთ. მათ ახასიათებთ ზედაპირისადმი ადჰეზია, სიმტკიცე, ელასტიკურობა, გარემოს ზემოქმედებისადმი მედეგობა და სხვ. განარჩევენ ბუნებრივ (მაგ., მცენარეული და ცხოველური წებოები) და სინთეზურ (მაგ., ალკიდური, ურეთანული და ეპოქსიდური ფისები) ა. ნ-ს. ბოლო ხანებში სინთეზური ა. ნ-ით სულ უფრო მეტად ცვლიან ბუნებრივ ა. ნ-ს, რაც ძვირადღირებული ნედლეულის ეკონომიას იძლევა. ქიმ. ბუნებით თითქმის ყველა ა. ნ. ორგ. ნაერთია. არაორგ. ა. ნ-გან მხოლოდ თხევად მინას იყენებენ. ელემენტორგ., განსაკუთრებით კი სილიციუმორგანული, ა. ნ-ის გამოყენება ჰიდროფობური, თერმომედეგი დამცავი ნივთიერებების მიღების საშუალებას იძლევა. ა. ნ. შეიძლება იყოს არაგარდაქმნადი და გარდაქმნადი. პირველნი ფიზ. პროცესების შედეგად წარმოქმნიან აფსკს (მაგ., ლაქის ან საღებავისაგან გამხსნელის აორთქლება), მეორენი კი პოლიმერიზაციის ან პოლიკონდენსაციის რეაქციის შედეგად დასაცავ ზედაპირზე იძლევიან ბადისებრი სტრუქტურის მქონე პოლიმერის აფსკს. ა. ნ-ს განეკუთვნება სხვადასხვა კლასის სინთეზური პოლიმერები (პოლიეთერები, პოლიამიდები, ეპოქსიდები და სხვ.), სელის, ტუნგოს და დეჰიდრატირებული სალაფის ზეთები, ლაქები, საღებავები და სხვ. ამგვარი ნივთიერებებით დაფარული სხვადასხვა ნაკეთობა შეიძლება დავიცვათ კოროზიისაგან, სინესტის, ატმ. და გარემოს სხვა ფაქტორების ზემოქმედებისაგან.

*ლიტ.*: Д р и н б е р г А. Я., Технология плёнкообразующих веществ, 2 изд., Л., 1955; С о л о м о н Д. Г., Химия органических плёнкообразователей, пер. с англ., М., 1971.

**აფსნი**, აფხაზეთის სახელწოდება აფხაზურ ენაზე.

**„აფსნი ყაფშ“** („წითელი აფხაზეთი“), გაზეთი, საქ. კპ აფხ. საოლქო კომიტეტის, აფხ. ასსრ უმაღლესი საბჭოსა და აფხ. ასსრ მინისტრთა საბჭოს ორგანო. გამოდის ქ. სოხუმში კვირაში ხუთჯერ; დაარსდა 1919 „აფსნის“ სახელწოდებით. 1921-იდან ეწოდა „ა. ყ.“ გაზეთის რედაქტორებად სხვადასხვა დროს იყვნენ ს. ჭანბა, მ. ლაკერბაი, დ. გულია. „ა. ყ.“ აშუქებს პოლიტ.-ეკონ. ცხოვრების, სოფ. მეურნ., მეცნ., კულტ. და ლიტ-რის აქტუალურ საკითხებს. ტირაჟი 13450 (1973).

**აფტალიონი** (Aftalion) ალბერ (1874—1956), ფრანგი ბურჟ. ეკონომისტი, ლილის უნ-ტის პროფესორი. მუშაობდა უპირატესად კაპიტალ. ციკლის პრობლემებზე. 1909 გამოაქვეყნა თავისი მთავარი ნაშრომი „ჭარბწარმოების პერიოდული კრიზისები“. ა-ს კრიზისების ძირითად მიზეზად ადამიანის ფსიქოლ. ბუნება, მანქანების ტექ. გამოყენება მიაჩნდა და არა კაპიტალიზმის წინააღმდეგობანი. წამოაყენა აქსელერაციის პრინციპი, რ-იც ფართოდ გავრცელდა ბურჟ. პოლიტეკონომიაში (იხ. *აქსელერატორი*).

**აფშანხვარა**, სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ჯირხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 230 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, გუდაუთიდან 21 *კმ*. ვ. ხარაზიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ჯირხვაში (4 *კმ*).

**აფშერონის ნახევარკუნძული**, ნახევარკუნძული კასპიის ზღ. დას. სანაპიროზე, აზერბ. სსრ-ში. ზღვაში შეჭრილია 60 *კმ*-ზე. სიგანე 30 *კმ*-მდე. აგებულია უმთავრესად ნეოგენური და მეოთხეული ნალექებით. ზედაპირი ტალღოვანი ვაკეა (სიმაღლე 50—165 *მ*), სადაც ბრაქიანტიკლინური მაღლობები, ტალახის გორაკები, მლაშე ტბებიანი და მლაშობიანი გაუდინარი ქვაბულებია. მდიდარია ნავთობისა და აირის საბადოებით (იხ. *ბაქოს ნავთობ-აირის რაიონი*). ჰავა მშრალი სუბტროპ., იანვ. საშ. ტემპ-რა 3°C, ივლისის 25°C. ნალექები სამხრ.-დას. ნაწილში 140 *მმ*, ჩრდ. ნაწილში 250 *მმ*. ხშირია მძლავრი ქარები (ნორდი). გავრცელებულია ნახევრუდაბნოს ეფემერული მცენარეები. სარწყავ მიწებზე განვითარებულია მევენახეობა, მებოსტნეობა. ა. ნ. ნავთობმოპოვების და ნავთობგადამუშავების რ-ნია.

**აფშერონსკი**, ქალაქი (1947-მდე სტანიცა ა ფ შ ე რ ო ნ ს კ ა ი ა) რსფსრ კრასნოდარის მხარეში, მდ. ფშეხის (ყუბანის აუზი) ნაპირზე. აფშერონსკის რ-ნის ცენტრი. ბოლო სადგ. (აფშერონსკაია) არმავირ—ტუაფსეს რკინიგზის შტოზე. 33 ათ. მცხ. (1974). ხე-ტყის და ხის დასამუშ. მრეწველობა; ავტოსარემონტო ქ-ნა, სრესი.

**აფშინაშვილი** გრიგოლ ნადირას ძე (1866, ს. ხოშარა, ახლანდ. დუშეთის რ-ნი,—1960, ს. ზემო ხოდაშენი, ახმეტის რ-ნი), ქართველი ეთნოგრაფი, ფოლკლორისტი. დაამთავრა გორის საოსტატო სემინარია. მასწავლებლობდა კახეთსა და საინგილოში. მონაწილეობდა 1905 წლის რევოლუციაში. XIX ს. 90-იანი წწ-იდან აქვეყნებდა ფშაური პოეზიის ნიმუშებსა და წერილებს ჟურნალ-გაზეთებში („ჯეჯილი“, „კვალი“, „აკაკის კრებული“, „ივერია“). როგორც ფოლკლორისტი და ეთნოგრაფი, ძმები რაზიკაშვილების (ვაჟა, ბაჩანა, თედო) მიმდევარი იყო. წერდა „ფშაველიშვილის“ ფსევდონიმით. *დ. გოგოჭური.*

**აფშო**, სოფელი დუშეთის რ-ნში (მაღაროსკარის სოფსაბჭო), მდ. ფშავის არაგვის მარჯვ. მხარეზე, მდ. კიშხევის შესართავის მახლობლად. ზ. დ. 1400 *მ*, დუშეთიდან 45 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა), საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (12 *კმ*).

**აფცხვა**, სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (მუგუძირხვის სოფსაბჭო), მდ. ამბარის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 20 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, გუდაუთიდან 17 *კმ*. ძირხვის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. მუგუძირხვაში (3 *კმ*).

**აფხაზები** (საკუთარი სახელწ. — ა ფ ს უ ა), ერი, აფხაზეთის ასსრ მკვიდრი მოსახლეობა. რაოდ. — სსრკ-ში 83 ათ. კაცი (1970), აქედან 79 ათ. — საქართველოში, 77,3 ათ. — თვით აფხაზეთში, ნაწილი ცხოვრობს აჭარის ასსრ-ში — ქ. ბათუმში, სოფ. ბობოყვათსა და ანგისში. დაახლ. 100 ათ. აფხაზია თურქეთში (უმთავრესად დუზჯე-ადაფაზარის რ-ნში) და ახლო აღმ. ქვეყნებში. ჩრდ. კავკასიაში ცხოვრობენ ა-ის მონათესავე *აბაზები*. ა-ის განსახლება აფხ. ტერიტორიის გარეთ მოხდა ძირითადად რუსეთ-ოსმალეთის 1877—78 ომის დროს (იხ. *მუჰაჯირები*). *აფხაზური ენა* შედის იბერიულ-კავკასიურ ენათა აფხაზურ-ადიღურ ანუ ჩრდ.-დასავლურ ჯგუფში. ფიქრობენ, რომ ეთნიკურად ა. ენათესავებიან მცირე აზიის უძველეს მკვიდრ მოსახლეობას — ქაშქააბეშლას ტომებს, რ-თა შესახებ ცნობებს გვაწვდის ასურეთის მეფის ტიგლათფილესერ I-ის (ძვ. წ. XII ს.) წარწერები. სავარაუდოა, რომ ძვ. ასურულ „აბეშლას“ ენათესავებოდნენ გვიანდ. *აფსილები*, რ-ებსაც პირველად იხსენიებს პლინიუსი (I ს.). კიდევ ერთი მნიშვნელოვანი ძვ. აფხ. სატომო გაერთიანება — *აბაზგები* — პირველად იხსენიება არიანეს „პერიპლუსში“ (II ს.). აბაზგებისა და აფსილების, აგრეთვე აქაველების, სანიგების და შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროს სხვა უძველესი მოსახლეობის ეთნ. ელემენტების მეტ-ნაკლები მონაწილეობით VIII ს-თვის ძირითადად დასრულდა აფხაზი ხალხის ჩამოყალიბება. მაგრამ კონსოლიდაციის პროცესი თითქმის XVIII ს-მდე გრძელდებოდა. ამის შესაბამისად წყაროებში თანდათან გაქრა ადგილ. ეთნონიმები და დამკვიდრდა ტერმინი „ა.“ ადგილ. ეთნ. სახელ „აბაზგიდან“ წარმომდგარი ეს სახელწ. ქართ. წყაროების მეშვეობით საყოველთაოდ დამკვიდრდა (XIII ს. ქართ. მატიანეში გვხვდება ა-ის ადგილ. სახელიც — „აფსარნი“).

XIX ს. შუა ხანებში ა-ს ეჭირათ მდ-ებს ხოსტასა და ენგურს შორის მდებარე ტერიტ. და რამდენიმე ჯგუფად იყოფოდნენ. ზღვისპირელი და მთიელი საძები (ჯიქები) ცხოვრობდნენ ხოსტასა და გაგრას შორის (ე. წ. მცირე აფხაზეთი), ე. წ. დიდ აფხაზეთში (ახლანდ. გუდაუთის რ-ნში), ცხოვრობდნენ ბზიფელები, გუმაელები (სოხუმში და მის მიდამოებში), აბჟუელები (ახლანდ. ოჩამჩირის რ-ნში), სამურზაყანოელი აფხაზები (ახლანდ. გალის რ-ნში), აგრეთვე ფსხუს (ბზიფის ზემოწელი), გუმის (გუმისთის ზემოწელი), დალ-ცაბალის (კოდორის ზემოწელი ) და სხვ. მთის თემების მოსახლეობა. მუჰაჯირობის შემდეგ აქ დარჩნენ მხოლოდ სამურზაყანოელები, ბზიფელთა და აბჟუელთა ნაწილი, რ-ებიც წარსულში საკმაოდ მკაფიოდ გამოხატული დიალექტური და კულტ. თავისებურებებით გამოირჩეოდნენ. ეს განსხვავება თანდათან ქრება.

უძველესი დროიდან ა-ს მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ ადიღურ და ქართველ, განსაკუთრებით დას. საქართველოში მცხოვრებ ტომებთან. ამ სიახლოვემ თავი იჩინა ანთროპოლ. ტიპში და მრავალ კულტ.-საყოფაცხოვრებო თავისებურებაში. ა. ძველთაგანვე ეზიარნენ ქართ. კულტურას. მათი კულტ.-პოლიტ. საქმიანობა ცილდებოდა საკუთრივ აფხ. ფარგლებს. ისინი აქტ. როლს ასრულებდნენ მთელ დას. საქართველოს მომცველ ეგრის-აფხაზეთის სამეფოში (VIII—X სს.), აგრეთვე გაერთ. საქართვ. შემადგენლობაში (XI—XII სს.). IV ს. I ნახ. დასაწყისში მათ მიიღეს ქრისტიანობა, რ-იც აქედან ჩრდ.-კავკ. ზოგ ხალხშიც გავრცელდა. XV ს-იდან ა-ში ფეხი მოიკიდა სუნიტური მიმართულების ისლამმა. ა-მა უახლოეს ხანებამდე შემოინახეს წარმართობის მძლავრი გადმონაშთებიც. ა-ის მეურნ. ტრად. დარგებია ინტენს. მიწათმოქმედება და მესაქონლეობა, აგრეთვე თევზჭერა და მეფუტკრეობა. განვითარე-



აფსიდი. ტიმოთესუბნის ეკლესია. ხედი. ჩრდ.-აღმ.-იდან. XII—XIII სს. მიჯნა.



აფსიდი. სამწევრისის ეკლესია. ინტერიერი. VII ს. ნახატი ნ. სევეროვისა.

ბული იყო შინამრეწველობის დარგები — ფეიქრობა, მჭედლობა, ხითხუროობა და სხვ. ა-ის სოფლური დასახლება საკარმიდამო ტიპისაა, საცხოვრ. და სამეურნეო ნაგებობანი, ტანსაცმელი, შრომის იარაღები და სხვ.—უმთავრესად დას. საქართ. და კავკ. ტიპისაა ზოგიერთი ადგილ. თავისებურებით. XIX ს. საზ. ყოფაში შემონახული იყო პატრიარქალურ-ფეოდ. ურთიერთობის ნორმები, დიდი ოჯახის გადმონაშთები, უფროსისადმი განსაკუთრებული პატივისცემა და სხვ. მდიდარი და მრავალფეროვანია ა-ის ფოლკლორი, ხალხური ცეკვები, სიმღერები, სპორტის სახეობები და სხვ.

ა. სოციალ. ერად ჩამოყალიბდნენ. მათ აქვთ თავიანთი სახელმწიფოებრიობა — აფხ. ასსრ, სადაც ეროვნ. კულტურამ (ლიტ-რა, ხელოვნება, მეცნიერება) და სახ. მეურნეობამ დიდ განვითარებას მიაღწია.

*ლიტ.*: [ჭ ა რ ა ი ა პ.] გ ი ო რ გ ი ძ ე პ., აფხაზეთი და აფხაზნი, «ივერია», 1888, 6 აგვ. — 6 სექტ., № 165—186; А к а б а Л. Х., Абхазы Очамчирского района, «Кавказский этнографический сборник», 1955, т, 1; А н ч а б а д з е З. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; Д ж а н а ш и а Н. С., Статьи по этнографии Абхазии, Сух., 1960; З в а н б а С. Т., Этнографические этюды, Сух., 1955; И н а л-И п а Ш. Д., Абхазы, 2 изд., Сух., 1965. *შ. ინალ-იფა.*


აფხაზეთის დოლმენები. დოლმენი სოფ. ეშერიდან.

**აფხაზეთი,** იხ. ქსე-ის ტომი—*საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*, თავი — აფხაზეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.

**აფხაზეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა,** იხ. ქსე-ის ტომი—*საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*, თავი—აფხაზეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.

**აფხაზეთის აჯანყება 1866,** ბატონყმური და კოლონიური ჩაგვრის წინააღმდეგ მიმართული აჯანყება აფხაზეთში. 1866 ივლისში მუშაობა დაიწყო სოხუმის წოდებრივ-საადგილმამულო კომისიამ, რ-იც აგროვებდა საგლეხო რეფორმისათვის საჭირო მასალებს. ამ მიზნით ბზიფის ოკრუგში (ოლქში) ჩასული კომისიის წევრებს გლეხებმა მასალების მიწოდებაზე კატეგორიული უარი უთხრეს, რადგან გამოსყიდვის გზით განთავისუფლების წინააღმდეგი იყვნენ. კომისიის წევრთა დასახმარებლად ჩავიდა „სოხუმის განყოფილების" უფროსი პოლკ. კონიარი. 26 ივლ. სოფ. ლიხნში (ახლანდ. გუდაუთის რ-ნი) კონიარმა გლეხებს მოსთხოვა საჭირო ცნობების დაუყოვნებლივ წარდგენა და როცა უარი მიიღო, ხალხს წამქეზებელ-მეამბოხეთა გასახლებით დაემუქრა. კონიარის უხეშობამ დააჩქარა აჯანყება. გლეხებმა მოკლეს პოლკ. კონიარი, დახოცეს კომისიის წევრები და 50-ზე მეტი კაზაკი. ლიხნის ამბებმა თითქმის მთელი აფხაზეთი აამხედრა. 20 ათ-მდე კაცმა აისხა იარაღი. 26 ივლ. აჯანყებულთა ერთმა ჯგუფმა სოხუმის გარეუბნები დაიკავა, მაგრამ მეორე დღეს ფოთიდან ჩამოსულმა სამხ. ნაწილებმა მათ უკან დაახევინეს. 30 ივლ. გათენებისას გლეხებმა იერიში მიიტანეს სოხუმის ციხეზე, მაგრამ უშედეგოდ. იმავე დღეს გენ.-გუბერნატორის კ. სვიატოპოლკ-მირსკის მეთაურობით კონტრშეტევაზე გადავიდნენ ქუთაისიდან ჩამოსული რეგულ. ჯარის ნაწილები. ოთხსაათიანი ბრძოლის შემდეგ აჯანყებულებმა უკან დაიხიეს. მიუხედავად წარუმატებლობისა, გლეხებს იარაღი არ დაუყრიათ. ადგილ. ხელისუფლებას განუწყვეტლივ მოსდიოდა დამხმარე ძალა ფოთიდან, ნოვოროსიისკიდან, სევასტოპოლიდან და სხვ. სვიატოპოლკ-მირსკიმ 3 აგვ. სოხუმში თავი მოუყარა ქალაქის გარეუბნების მამასახლისებს და მათი მეშვეობით აჯანყებულებს იარაღის დაყრა და ხელისუფლებისადმი დამორჩილება მოსთხოვა. 4 აგვ. აჯანყებულები იძულებული გახდნენ დაეწყოთ იარაღის ჩაბარება. დანებდნენ წებელდისა და ბზიფის ოკრუგის მცხოვრებლებიც. სექტ. დასაწყისისათვის გლეხების განიარაღება მთლიანად დამთავრდა. საველე სასამართლოს გადასცეს აჯანყების აქტ. მონაწილეები. გლეხები ხანაშ კალდი, კაკუჩალიფა და აზნაური ყაზილ-ბეკ მარღანია საჯაროდ ჩამოახრჩვეს. აჯანყების 30 მონაწილე გადაასახლეს (უპირატესად ციმბირში).

*ლიტ.*: Д з и д з а р и я Г. А., Восстание 1866 года в Абхазии, Сух., 1955; Очерки истории Абхазской АССР, ч. 1, Сух., 1960. *ი. ანთელავა.*


აფხაზეთის კავკასიონი. ჩედიმის ქედი. წინა პლანზე ტბა დიდი მცრა.

**აფხაზეთის აჯანყება 1918,** აფხაზეთის მშრომელთა აჯანყება საბჭოთა ხელისუფლების დასამყარებლად. ოქტ. სოციალ. რევოლუციის შემდეგ აფხ. ბოლშევიკებმა, რ-ებიც საქართველოში საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლის საერთო ამოცანებით ხელმძღვანელობდნენ, დაიწყეს შეიარაღებული აჯანყების მომზადება. აჯანყების გეგმა შეიმუშავეს 1918 თებ. ბოლოს ქ. ბათუმში გამართულ თათბირზე, რ-შიც მონაწილეობდნენ მ. ორახელაშვილი, ე. ეშბა, ნ. ლაკობა, გ. ათარბეგოვი. 1918 მარტში დაიწყო შეიარაღებული აჯანყება გაგრაში. 8 აპრილს (26 მარტს) აჯანყებულებმა დაიკავეს ქ. სოხუმი და გამოაცხადეს საბჭ. ხელისუფლება. კონტრრევოლუციამ მხოლოდ კოდორის უბანში მოახერხა გამაგრება. აფხაზეთში საბჭ. ხელისუფლების დროებითი ცენტრ. ორგანო გახდა საოლქო სამხ. რევკომი, რ-საც ე. ეშბა ხელმძღვანელობდა. რევკომი დაუყოვნებლივ შეუდგა სოციალ. გარდაქმნათა და თავდაცვის ღონისძიებათა განხორციელებას. საბჭ. ხელისუფლების განმტკიცების საქმეში დიდი როლი შეასრულა გაზეთმა „სუხუმსკაია პრავდამ". რკპ (ბ), საბჭ. მთავრობა და პირადად ვ. ი. ლენინი დიდ ყურადღებას უთმობდნენ აფხ. ამბებს. რევკომის ხელმძღვანელები ცდილობდნენ მუდმივი კავშირი ჰქონოდათ მათთან. მაგრამ სამოქალაქო ომის მძიმე ვითარებამ და ამიერკავკ. კონტრრევ. აქტიურმა მოქმედებამ გააძნელა აფხაზეთისათვის მხარდაჭერა. ქართვ. მენშევიკების ინიციატივით ამიერკავკ. სეიმმა საბჭ. აფხაზეთის წინააღმდეგ გაგზავნა სამხ. შენაერთები, რ-თაც ადგილ. თავადაზნაურთა და მემამულეთა შეიარაღებული რაზმებიც შეუერთდნენ. რევკომმა თავი მოუყარა მთელ თავის ძალებს. გადამწყვეტი ბრძოლები გაიმართა მდ. კოდორთან. კონტრრევ. ჯარმა, რ-საც რიცხობრივი უპირატესობა ჰქონდა, გატეხა მუშათა და გლეხთა წინააღმდეგობა და 17 მაისს სოხუმი დაიკავა. 1918 შემოდგომისათვის მთელს აფხაზეთში დროებით კონტრრევ. რეჟიმი დამყარდა.

*ლიტ.*: Д з и д з а р и я Г. А., Советская власть в Абхазии в 1918 году, Сух., 1972; Очерки истории Абхазской АССР, ч. 2, Сух., 1964. *გ. ძიძარია.*

**აფხაზეთის დოლმენები,** ბრინჯაოს ხანის მეგალითური სამარხი ნაგებობანი აფხაზეთის ტერიტორიაზე (სოფლები — ეშერა, აზანთა, ოთხარა, აჭანდარა, გორანა, ყულანურხვა, შრომა; დოუს უღელტეხილი, მდ. ფსოუს ხეობა და სხვ.). არქეოლოგიურად ყველაზე უკეთ შესწავლილია ეშერის დოლმენები. ა. დ. აგებულია ოთხ-ოთხი ვერტიკალურად დაყენებული მასიური ბრტყელი ქვისაგან და ასეთივე ქვითაა გადახურული (ცალკეული ქვების წონა 50 ტ აღემატება). ზოგ დოლმენს იატაკადაც ქვის ფილა აქვს. ა. დ-ის გეგმა ტრაპეციის ფორმისაა. წინა ფართო კედელში, რ-იც უპირატესად მიქცეულია სამხრ-ით ან სამხრ.-ალმ-ით, გამოჭრილია 0,4 *მ* დიამეტრის მრგვალი ხვრელი. ხვრელი ქვის საცობით იხურებოდა. გვერდით კედლებსა და იატაკის ქვებზე სიმკვრივისათვის ხშირად ნარიბანდებია ამოკვეთილი, კედლების გასწვრივ გარედან კი დიდი ქვებია შემოწყობილი. ა. დ. საგვარეულო სამარხები უნდა ყოფილიყო. დაკრძალვის წესის ზუსტად დადგენა არ ხერხდება — მიცვალებულთა ძვლები უწესრიგოდაა მიმოფანტული ან კუთხეებში მიყრილი. აფხ. უძველესი დოლმენები ადრეული ბრინჯაოს ხანისაა. მათი მშენებლობა ძვ. წ. III ათასწლ. II ნახ-ში დაიწყო. ამ ხანის ა. დ. მომცრო და ტლანქად ნაგებია. მათში აღმოჩენილია ბრინჯაოს ყუადაქანებული ცულები, კავები, ფოთლის მოყვანილობის შუბისა და სატევრის პირები, საკინძები, თიხის ჭურჭელი და სხვ. შუა ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.) დოლმენები უფრო მოზრდილი და უკეთ ნაგებია. აქ აღმოჩენილია ბრინჯაოს ყუამილიანი ცულები და მათი მინიატიურული მოდელები, ფოთლისებრი სატევრები, ცხვრის თავის გამოსახულებებით შემკული ცულის ყუის დამატებითი მასრები, „რქიანი" ჩიტების გვერდგახვრეტილი ქანდაკებები, მძივები, თიხის ჭურჭელი და სხვ.

ა. დ-ს დასაკრძალავად უფრო გვიანაც იყენებდნენ. ზოგიერთ დოლმენში აღმოჩენილია გვიან ბრინჯაოსა და მისი მომდევნო ხანის ნაკეთობანიც.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე ო., დოლმენური კულტურა საქართველოში, «თსუ შრომები», 1955, ტ. 77; მ ი ს ი ვ ე, ქართველი ტომების ისტორიისათვის ლითონის წარმოების ადრეულ საფეხურზე, თბ., 1961. *მ. ბარამიძე.*

**აფხაზეთის ენის, ლიტერატურისა და ისტორიის ინსტიტუტი** დ. გ უ ლ ი ა ს ს ა ხ., ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ს ს რ მ ე ც ნ. ა კ ა დ ე მ ი ი ს ა, დაარსდა 1930 ქ. სოხუმში. მის 6 განყოფილებაში (ენის; ლიტ-რისა და ფოლკლორის; ისტ.; არქ. და ხელოვნ.; ეთნოგრ.; ეკონ.) შეისწავლება აფხ. ისტ., ეკონ., კულტ. საკითხები. ინ-ტი გამოსცემს „შრომებს" (გამოქვეყნებულია 30 ტომზე მეტი), სტატიებისა და მასალათა კრებულებს. აღსანიშნავია კოლექტ. ნაშრომები: „აფხაზური ენის გრამატიკა (ფონეტიკა და მორფოლოგია)", 1968; „აფხაზური ლიტერატურა (მოკლე ნარკვევი)", 1968; „აფხაზეთის ასსრ ისტორიის ნარკვევები" ორ ნაწილად, 1960, 1964.

**აფხაზეთის თამბაქოს საცდელი სადგური** ა. ი. მ ი ქ ო ი ა ნ ი ს ს ა ხ; თ ა მ ბ ა ქ ო ს ა დ ა წ ე კ ო ს ს ა კ ა ვ შ ი რ ო ს ა მ ე ც ნ.-კ ვ ლ. ი ნ-ტ ი ს ა, სპეციალიზებული სამეცნ.-კვლ. დაწესებულება თამბაქოს აგროტექნიკის, მექანიზაციის, სელექციისა და მეთესლეობის, დაავადებებისა და მავნებლებისაგან დაცვის დარგში. დაარსდა 1931 სოხუმის სას.-

სამ. საცდელი სადგურის მეთამბაქოეობის განყ-ბის ბაზაზე სოფ. ქვემო იაშთხვაში (სოხუმის რ-ნი), უკავია 40 ჰა-ზე მეტი ფართობი. აქვს აგროტექნიკისა და აგროქიმიის, სელექციის ლაბორატორიები, შრობისა და ფერმენტაციის, გენეტიკის, დაავადებებისა და მავნებლებისაგან თამბაქოს დაცვის, მეთესლეობის ჯგუფები. სადგურის სამეცნ.-კვლ. მუშაობის ბაზაა სოხუმის რ-ნის კოლ-ბა „გზა კომუნიზმისაკენ".

**აფხაზეთის კავკასიონი,** საქართვ. კავკასიონის დას. ნაწილი, მდ-ების ფსოუსა და საკენის სათავეებს შორის. მოიცავს მთავარ ქედს და მის სამხრ. განტოტებებს: გაგრის, ბზიფის, ჩხალთისა და კოდორის ქედებს, რ-თა შორის მოქცეულია ბზიფის, ჩხალთის, საკენისა და სხვ. ხეობები. მთავარ ქედზე უმაღლესი წერტილია მწვ. დომბაიულგენი (4046 *მ*); უღელტეხილებია: კლუხორი (2816 *მ*), ნახარი (2931 *მ*), მარუხი (2769 *მ*), სანჩარო (2292 *მ*), ხიდა (2632 *მ*) და სხვ. მათზე გადადის საცალფეხო გზები. ა. კ-ს ახასიათებს სიმაღლეთა დიდი ამპლიტუდა. განეკუთვნება ალპ. ნაოჭა სისტემას. თითქმის ყველა მაღალი ქედის ზემო ნაწილში არის ტროგული ხეობები, მყინვარული ცირკები, მყინვარული ტბები და სხვ. ა. კ-ის ბუნება მრავალფეროვანია. აქ არის თითქმის ყველა სიმაღლითი ლანდშაფტური სარტყელი მათი კარსტული სახესხვაობებით: მთა-ტყის (ფართოფოთლიანი) სარტყელი ტყის ყომრალი ნიადაგებით (ზ. დ. 500—600 *მ*-იდან 1300—1400 *მ*-მდე); წიფლნარ-მუქწიწვიანი ტყის სარტყელი ტყის ყომრალი და გაეწრებული ყომრალი ნიადაგებით (1000—1300 *მ*-იდან 1800—1900 *მ*-მდე); სუბალპ. სარტყელი მთის მდელოს ნიადაგებით, სუბალპ. ტყე-ბუჩქნარით, ლიხითა და მდელოებით (1800—1900 *მ*-იდან 2300—2400 *მ*-მდე); ალპ. სარტყელი მთა-მდელოს ნიადაგებით, მდელოებითა და ხალებით (2300—2400 *მ*-იდან 2700—2800 *მ*-მდე); სუბნივალური და ნივალური სარტყელი (2800—2900 *მ* ზემოთ) შიშველი კლდეებით, თოვლითა და მყინვარებით.

*მ. სანებლიძე.*

**აფხაზეთის საერისთავო,** იხ. „*აფხაზთა სამეფო*".

**„აფხაზეთის საკათალიკოზო გლეხების დიდი დავთარი",** „აფხაზეთის საკათალიკოზო გამოსავალი მოსაკრებლობის დავთარი", დას. საქართველოს საკათალიკოსო ყმებისა და მათი გადასახადების წიგნი („ნუსხა"). შედგენილია 1622 აფხ. კათალიკოსის მალაქიას დაკვეთით. დავთარში სრულად არის აღწერილი იმერეთის, გურიისა და ოდიშის ტერიტორიებზე კათალიკოსის კუთვნილი ყმა მეკომურები და მათი ბეგარა-სამსახური; შეტანილია ცალ-ცალკე ცაიშის, ხონისა და ჯუმათის საეპისკოპოსოების საყმო დავთრებიც, რადგან 1622 მალაქია კათალიკოსი ცაიშელ-ჯუმათელი და ხონელი ეპისკოპოსიც იყო. დღეისათვის ხელნაწერში საჯუმათლოს დავთარი აღარ მოიპოვება, შერჩენილია მხოლოდ ცნობები საჯუმათლოს საყმო მიწა-წყალზე მცხოვრებ მოლაშქრე მსახურ-აზნაურთა კომლობრივი რაოდენობის შესახებ.

„ა. ს. გ. დ. დ." სანდო წყაროა დას. საქართველოს სოც.-ეკონ. ისტორიისა და დემოგრაფიული საკითხების შესასწავლად.

პუბლ.: კაკაბაძე ს., აფხაზეთის საკათალიკოზო გლეხების დიდი დავთარი, ტფ., 1914; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 3, თბ., 1970.

ლიტ.: ლომინაძე ბ., ფეოდალური მეურნეობის ორგანიზაციის ისტორიიდან გვიანფეოდალურ საქართველოში, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 30; მუსხელიშვილი ლ., დასავლეთ საქართველოს გლეხობის სოციალურ-ეკონომიური კატეგორიები XVI—XVII სს., «ენიმკის მოამბე», 1940, ტ. 5—6; ჯავახიშვილი ივ., საქართველოს ეკონომიური ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1930.

*ბ. ლომინაძე.*

**„აფხაზეთის საკათალიკოზო დიდი იადგარი",** „ბიჭვინთის იადგარი", დას. საქართველოს საკათალიკოსო (ბიჭვინთის) საყდრისათვის სხვადასხვა პირთა მიერ გაწეული ღვაწლისა და შეწირულებათა აღმნუსხველი ძეგლი, რ-იც ამასთან ერთად შეიცავს საკათალიკოსოს უძრავ-მოძრავი ქონების მფლობელობის სამართლებრივ ნორმებს, საგადასახადო და სასამართლო შეუვალობათა დამამტკიცებელ საბუთებს. „იადგარში" შესული მრავალი იურიდ. დოკუმენტი, შემონახული რედაქტირებული ან პირვანდელი სახით, თავის დროზე მოქმედი იყო. „იადგარი" შედგება ორი ნაწილისაგან: პირველი ანუ საკუთრივ „იადგარი", შედგენილია XVI—XVII სს. მიჯნაზე და საფუძვლად უდევს იმერეთის მეფის ბაგრატ III-ის მიერ ბიჭვინთისათვის 1537—65 დაწერილი „იადგარი", რ-საც დამოუკიდებელი და პირვანდელი სახით ჩვენამდე არ მოუღწევია. მეორე ნაწილი შედგება XVII—XVIII სს. მეფეების, კათალიკოსებისა და მთავრების შეწირულებათა საბუთებისაგან. რ-ებიც შემონახულია სრულად ან ნაწყვეტის სახით. „იადგარში" დაცული ცნობები საუკეთესო მასალაა საქართვ. ეკონ., სოც., სამართლისა და მატერ. კულტ. ისტ. შესასწავლად.

პუბლ.: კაკაბაძე ს., აფხაზეთის საკათალიკოზო დიდი იადგარი, «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ბ. ლომინაძე.*

**აფხაზეთის საკათალიკოსო,** დასავლეთ საქართველოს საკათალიკოსო. მის დაარსებას ზოგი მკვლევარი VIII ს., ზოგი კი X ს. II ნახევარს მიაკუთვნებს. ა. ს. განასახიერებდა ქართ. ეროვნ. და ცენტრალიზებულ ეკლესიას, რ-ის პოლიტ. საფუძველს ქართ. სახელმწიფო — „აფხაზეთის სამეფო" (დას. საქართველო) წარმოადგენდა. ა. ს-მ შეცვალა კონსტანტინოპოლის საპატრიარქოს დაქვემდებარებული ლაზიკის სამიტროპოლიტო და აბაზგიის საარქიეპისკოპოსო ეპარქიები. აფხ. კათალიკოსის საკათედრო ტაძარი, რ-იც ანდრია მოციქულის საყდრად იწოდებოდა, ბიჭვინთაში იყო. აფხ. კათალიკოსს „ბიჭვინთის კათალიკოსსაც" უწოდებდნენ. იერარქიულად იგი საქართვ. კათალიკოსს ექვემდებარებოდა. XV ს-იდან, საქართვ. პოლიტ. დაშლის შემდეგ, ა. ს. დამოუკიდებელი გახდა და მისი მეთაური „აფხაზეთის კათალიკოს-პატრიარქად" იწოდებოდა. მისი იურისდიქცია ვრცელდებოდა იმერეთის სამეფოზე, გურიის, ოდიშის, აფხ. სამთავროებზე, დასით და ჩრდ-ით კი ბევრად სცილდებოდა ქართ. პოლიტ. საზღვრებს. XVI ს. II ნახევარში, კათალიკოს ევდემონ ჩხეტიძის (1558—1578) დროს, ა. ს-ს რეზიდენცია ბიჭვინთიდან გელათში გადაიტანეს, რაც გამოწვეული იყო ქვეყნის საშინაო და საგარეო მდგომარეობის გართულებით (სამეფო-სამთავროებს შორის შინაომები და ოსმ. აგრესიის გაძლიერება აფხაზეთში). ბიჭვინთას ამის შემდეგაც არ დაუკარგავს საკათალიკოსო საყდრის სახელი და მნიშვნელობა. 1814 წ. 17 ოქტ. ბრძანებულებით დას. საქართვ. საკათალიკოსო უშუალოდ შეუერთდა რუს. ეკლესიას, ხოლო ადგილ. მმართველად დაინიშნა საქართველოს ეგზარქოსი, რ-საც „საქართველოსა და იმერეთის ეგზარქოსი" ეწოდა.

ლიტ.: ბერძენიშვილი ნ., დასავლეთ საქართველოს საეკლესიო წესწყობილება, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 5, თბ., 1971; კეკელიძე კ., კანონიკური წყობილება ძველ საქართველოში, მის წგნ.: ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 4, თბ., 1957; ლომინაძე ბ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1966.

*ბ. ლომინაძე.*

**აფხაზეთის სამთავრო,** ფეოდალური სამთავრო XVII—XIX სს. დას. საქართველოში. საქართვ. სამეფო-სამთავროებად დაშლის დროს (XV ს. II ნახ.) აფხაზეთი ოდიშის (სამეგრელოს) სამთავროში შედიოდა. XVI ს. ბოლოდან აფხაზმა ფეოდალებმა შარვაშიძეების მეთაურობით იწყეს განკერძოებისათვის ბრძოლა, რ-იც XVII ს. დასაწყისში დამთავრდა აფხ. დამოუკიდებელი სამთავროს შექმნით. ა. ს-ს სამხრ.-აღმ. საზღვარი იყო მდ. კოდორი. აფხაზი ფეოდალები სამთავროს საზღვრების გასაფართოებლად ებრძოდნენ დადიანებს, ცდილობდნენ დაჰპატრონებოდნენ სამეგრელოს მიწა-წყალს მდ. კოდორის მარცხენა ნაპირზე. ბრძოლა ცვალებადი წარმატებით მიმდინარეობდა. ბოლოს, XVII ს. მიწურულს, შარვაშიძეებმა სამთავროს სამხრ.-აღმ. საზღვარი მდ. ენგურამდე გადასწიეს.

XVII—XVIII სს. მიჯნაზე მთავარ ზეგნაყ შარვაშიძის შვილებმა აფხაზეთი ერთმანეთში დაინაწილეს. როსტომს ერგო ტერიტ. მდ. ბზიფსა და კოდორს შუა, ჯიქეშიას — კოდორსა და ღალიძგას შუა (აბჟუა), ყვაპუს — ღალიძგასა და ენგურს შუა, რ-საც შემდეგში სამურზაყანო ეწოდა (სახელწოდება წარმოდგა ყვაპუს შვილის მურზაყანის სახელიდან). ფორმალურად ა. ს. იმერეთის სამეფოში შედიოდა. სამთავროს სათავეში ედგა მთავარი (აფხაზურად — აჰ). მისი რეზიდენცია იყო სოფ. ლიხნში. ა. ს. იყოფოდა რამდენიმე ოლქად: ბზიფი (მდ. ბზიფსა და გუმისთას შორის), რ-იც მთავრის უშუალო სამფლობელოს წარმოადგენდა, საძნი (ქართ. ჯიქეთი, გაგრა-ადლერის მხარე), გუმა (მდ. გუმისთასა და კოდორს შორის), აბჟუა (მდ. კოდორსა და მდ. ღალიძგას შორის), სამურზაყანო (ახლანდ. გალის რ-ნი) და წაბალ-დალი (წებელდის მხარე). გუმა, აბჟუა და სამურზაყანო მთავრის საგვარეულოს (შარვაშიძე-ჩაჩბა) უმცროსი შტოების საუფლისწულო იყო, საძებში უფროსობდა თავადი გეჩბა, წაბალ-დალში — თავადი მარშანია. მთავრის დომენი და საუფლისწულოები იყოფოდა ცალკეულ სენიორებად, რ-თა სათავეში იდგნენ თავადები (ათაუად) აჩბა (ანჩაბაძე), ემხაა (ემუხვარი), ძიაფშ-იფა, ინალ-იფა, ჩაბალურხუა და ჩხოტუა. მთავარსა და უფლისწულებს (აჰიფა) თავადების გარდა,

**აფხაზეთის კავკასიონი**

უმთავრესი მწვერვალები (მეტრობით)

| | |
|---|---|
| დომბაიულცენი | 4046 |
| გვანდრა | 3983 |
| ჯუგუტურლუჩატი | 3927 |
| ერცახვი | 3910 |
| მარუხი | 3805 |
| პტიში | 3789 |
| საფრიჭა | 3786 |
| ხოკელი | 3644 |
| დიდი ხუტია | 3544 |
| პატარა ხუტია | 3280 |
| ყლიჩი | 3271 |
| აგებსთა | 3257 |
| აჭარა | 2907 |
| ანჩხო | 2700 |

უღელტეხილები (მეტრობით)

| | |
|---|---|
| საფრიჭა | 3550 |
| დალარი | 3500 |
| პტიში | 3070 |
| აგებსთა | 3050 |
| დომბაიულგენი | 3005 |
| გვანდრა | 2950 |
| ნახარი | 2880 |
| ნაური | 2860 |
| კლუხორი | 2896 |
| მარუხი | 2769 |
| ხიდა | 2632 |
| სანჩარო | 2292 |
| ცაგერკერი | 2270 |
| მაგანა | 2265 |
| ახუკდარა | 2072 |

აფხაზეთის სამთავრო XVII–XIX სს.





აფხაზეთის სიმღერისა და ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი. «საქორწილო ცეკვა».

ყმა-ვასალებად ჰყავდათ აზნაურებიც (აამსთა). მათ შორის ყველაზე გამოჩენილი იყვნენ: მაანი (მარღანია), ლაკირბა, მიქანბა, ზვანბა და სხვ. აზნაურები ჰყავდათ თავადებსაც. მთავრის ხელისუფლება ემყარებოდა ფეოდ. ლაშქარს. მთავარს ჰყავდა აგრეთვე ახლო ნათესავებისა და ერთგული ხელქვეითებისაგან შემდგარი შეიარაღებული რაზმეული, რ-საც კიარაზი ეწოდებოდა. მთავრის შემოსავლის ერთ-ერთ უმთავრეს წყაროს ყმა გლეხთა ბეგარა-გადასახადი შეადგენდა. მის ხაზინაშივე შედიოდა ჯარიმები (აიბარი), სავაჭრო ბაჟი, „ნებაყოფლობითი“ საჩუქრები და სხვ.

XVI—XVIII სს. აფხ. საზოგადოება იყოფოდა ორ ძირითად კლასად: ფეოდალებად (თავადები, აზნაურები) და გლეხებად. გლეხთა კლასი შემდეგ კატეგორიებად იყოფოდა: *ანხაიუ, ამაწურასგუ, ახოიუ* და *ახაშალა*. გლეხობა კლასობრივი ბრძოლის სხვადასხვა ფორმას მიმართავდა: უარს ამბობდა გადასახადების გაღებაზე, გარბოდა „უკეთეს“ ბატონთან, კლავდა ფეოდალს. უფრო იშვიათად გლეხები კოლექტ. პროტესტებითაც გამოდიოდნენ. ამ ბრძოლის ერთ-ერთი ფორმა იყო მთიელი აფხაზების თანდათანობითი ჩამოსახლება მთისძირა და ზღვისპირა ზოლში. ამის შედეგად თავისუფალ გლეხთა ფენა იზრდებოდა, ფეოდ. წყობილება რამდენადმე სუსტდებოდა და ერთგვარ პატრიარქალურ ელფერს იღებდა.

ა. ს-ს ეკონ. ცხოვრებაში წამყვანი ადგილი ეკავა სოფ. მეურნეობას. მოსახლ. მისდევდა მიწათმოქმედებას (უმთავრესად ზღვისპირა ზოლში), მევენახეობა-მეღვინეობას, მესაქონლეობას (უპირატესად მთიან რ-ნებში), მეფუტკრეობას, ნადირობას. XVII ს-მდე ძირითადი სას.-სამ. კულტურა ღომი იყო. სიმინდი მასობრივად გავრცელდა XVIII ს-ში. მნიშვნელოვანი ადგილი ეკავა ლობიოს. სას.-სამ. ტექნიკა პრიმიტ. და მარტივი იყო (ხის კავი — წნული ფარცხი, ხისა და რკინის თოხი). აფხაზეთიდან დიდი რაოდენობით გაჰქონდათ თაფლი და ცვილი. XVI—XVIII სს. აფხაზეთის სოფ. მეურნეობა, ვაჭრობა-მრეწველობა, საქალაქო ცხოვრება და ქალაქები X—XII სს-თან შედარებით დაკნინდა. ამის უმთავრესი მიზეზები იყო ოსმ. თითქმის სამასწლიანი ბატონობა და შინაფეოდ. ომები. შედარებით აღორძინდა ა. ს-ს ეკონომიკა XVIII ს. მიწურულს. ა. ს-ში მისი არსებობის მთელ მანძილზე გაბატონებული იყო ნატურალური მეურნეობა. აფხაზეთსა და სამეგრელოში, კერძოდ, წიფურიაში, კორცხელში, ილორსა და ბედიაში იმართებოდა რელიგ. დღესასწაულებთან დაკავშირებული ბაზრობა. XVI—XVIII სს. აფხაზეთში გაჩაღებული იყო ე. წ. „სანაპირო ვაჭრობა“, რ-იც თურქი კომერსანტების შუამავლობით წარმოებდა. თურქებს აფხაზეთში შემოჰქონდათ სხვადასხვა ქვეყნის საქონელი და ჩალის ფასად გაჰქონდათ ბზა, ქონი, ბეწვეული, ტყავეული და სხვ.

XVI ს-ში აფხაზეთი, ისე როგორც მთელი დას. საქართველო, ოსმ. გავლენა-ბატონობის სფეროში მოექცა და ხარკს უხდიდა მას. ოსმალეთი მოსახლ. სრულ დამორჩილებასა და ასიმილაციას ისახავდა მიზნად. თანდათანობით ვრცელდებოდა ისლამი. თურქი დამპყრობლების და ადგილ. ფეოდალების გარკვეული ნაწილის წყალობით ა. ს-ში გავრცელდა „ტყვის სყიდვა“, დიდძალი აფხაზი ჭაბუკი და ქალწული იყიდებოდა სკურჩასა და სოხუმში. აფხაზი ხალხი აქტიურად იბრძოდა დამპყრობლების წინააღმდეგ. 1725 და 1728 აჯანყებულმა აფხაზებმა ალყა შემოარტყეს ფაშის რეზიდენციას, სოხუმის ციხეს. 1733 ოსმ. მრავალრიცხოვანმა ჯარმა გააპარტახა სამეგრელოსა და აფხ. მნიშვნელოვანი ნაწილი. ამან გამოიწვია საყოველთაო აჯანყება. აფხაზებმა დაამარცხეს ოსმ. ჯარი და განდევნეს ქვეყნის უდიდესი ნაწილიდან. მტრის ხელთ დარჩა მხოლოდ რამდენიმე ზღვისპირა ციხესიმაგრე. ფეოდ. დაქუცმაცებულობის მიუხედავად, დას. საქართვ. მოსახლეობა ერთიანი ძალით იბრძოდა თურქი დამპყრობლების წინააღმდეგ. აფხაზები მონაწილეობდნენ ხრესილის ბრძოლაში (1757), სადაც დას. საქართვ. გაერთიანებულმა ლაშქარმა იმერეთის მეფის სოლომონ I-ის მეთაურობით დაამარცხა თურქთა რჩეული ჯარი. 1770 აფხაზთა რაზმი რუსებსა და ქართველებთან ერთად იბრძოდა თურქების წინააღმდეგ ქ. ფოთთან. 1771 აჯანყებულმა აფხაზებმა აიღეს სოხუმის ციხე-სიმაგრე, მაგრამ აჯანყებულთა შორის განხეთქილების შედეგად ვერ შესძლეს მისი შენარჩუნება. აფხ. განთავისუფლება ოსმ. ბატონობისაგან შესაძლებელი გახდა რუსეთთან შეერთების (1810) შემდეგ.

ქართლ-კახეთის, იმერეთისა და სამეგრელოს სამთავროს რუსეთის ქვეშევრდომობაში შესვლის შემდეგ აფხ. მთავარი ქელეშბეი რუს. ქვეშევრდომობის სურვილს გამოთქვამდა, მაგრამ მეტი კომპენსაციის მიღების მიზნით საქმეს აყოვნებდა. ამავე დროს იგი აშკარად განუდგა ოსმალეთს და განდევნა მისი ჯარი აფხაზეთიდან. 1808 წ. 2 მაისს ოსმ. აგენტებმა ქელეშბეი მოკლეს. სოხუმი ისევ მათ ხელში გადავიდა. 1809 ა. ს-ს ტახტის მემკვიდრე გიორგიმ (საფარბეი) ხელი მოაწერა ე. წ. „სათხოვრის პუნქტებს“, სადაც გამოთქვამდა რუს. მეფის ქვეშევრდომობისა და სამსახურის სურვილს. 1810 წ. 17 თებ. ალექსანდრე I-მა დაამტკიცა „სათხოვარი პუნქტები“ და გიორგი შარვაშიძე აფხ. მემკვიდრეობით მთავრად დანიშნა. 1810 წ. 2 ივლ. რუსეთის ჯარმა იერიშით აიღო სოხუმ-კალეს სიმაგრე. ცარიზმი ყოველნაირად განამტკიცებდა აფხაზეთში ფეოდ. ბატონყმურ ურთიერთობას, ატარებდა მკაცრი კოლონ. ექსპლუატაციისა და ეროვნ. ჩაგვრის პოლიტიკას. მიუხედავად ამისა, რუსეთთან შეერთება შემობრუნების პუნქტი იყო, როგორც მთელი საქართვ., ისე აფხ. ისტორიაში. აფხაზეთი ჩაება განვითარების კაპიტალ. გზით მიმავალი რუს. საერთო ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაში. XIX ს. 30-იანი წწ-იდან აფხაზეთში ვითარდებოდა წვრილი მრეწველობა. დაიწყო ადგილ. მნიშვნელობის გზების მშენებლობა, იზრდებოდა სას.-სამ. წარმოება. 50-იან წწ-იდან თითქმის რეგულ. გახდა საზღვ. მიმოსვლა სოხუმსა და ქერჩს, ოდესასა, ფოთსა და შავი ზღვის სანაპიროს სხვა ქალაქებს შორის, გაიზარდა ხე-ტყის, სიმინდის, ღვინისა და სხვ. პროდუქციის გაზიდვა. საბაზრო ურთიერთობათა განვითარება არღვევდა ფეოდ. მეურნეობის კარჩაკეტილობას.

1853—56 ყირიმის ომის დროს აფხაზი ხალხი აქტიურად იბრძოდა თურქი ოკუპანტების წინააღმდეგ. ცარიზმის მიერ ჩრდ.-დას. კავკ. დაპყრობის შემდეგ (1864), როცა უკვე აღარ იყო საჭირო „ბუფერული“ ა. ს-ს არსებობა, მეფის რუს. ხელისუფლებამ სამთავროს გაუქმება „სახელმწიფო აუცილებლობად“ ჩათვალა. 1864 ივნისში ოფიციალურად გამოცხადდა სამთავროს გაუქმება და აფხაზეთში შემოღებულ იქნა რუს. მმართველობა. აფხაზეთს ეწოდა „სოხუმის სამხ. განყოფილება“ (1883-იდან „სოხუმის ოლქი“). ა. ს-ს უკანასკნელი მთავარი მიხეილ შარვაშიძე ვორონეჟში გადაასახლეს. მიუხედავად იმისა, რომ ა. ს-ს გაუქმება უხეშ ფორმებში განხორციელდა და აფხაზეთში დამყარდა სამხ.-ბიუროკრ. მმართველობა, ობიექტურად ეს აქტი პროგრ. მოვლენა იყო. ლიკვიდირებულ იქნა საქართვ. ფეოდ.-პოლიტ. დაქუცმაცებულობის უკანასკნელი გადმონაშთი.

*ლიტ.*: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; Антелава И. Г., Очерки по истории Абхазии XVII — XVIII вв., 2 изд., Сух., 1951; Анчабадзе З. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; Дзидзария Г. А., Народное хозяйство и социальные отношения в Абхазии в XIX в., Сух., 1958; Очерки истории Абхазской АССР, ч. 1, Сух., 1960.

*ი. ანთელავა. ზ. ანჩაბაძე.*

**აფხაზეთის სიმღერისა და ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი,** დაარსდა 1931. პირველი ხელმძღვანელი – პ. ფანცულაია. რეპერტუარშია ძვ. აფხაზური, აგრეთვე ხალხ. ფოლკლორზე აგებული თანამედროვე სიმღერები და ცეკვები. კონცერტებს მართავს საბჭ. კავშირში და საზღვარგარეთ. ანსამბლის დირექტორია საქ. სსრ და აფხ. ასსრ დამს. არტისტი ს. კობახია, მხატვრული ხელმძღ. და მთავარი დირიჟორი — აფხ. ასსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე ვ. ცარგუში, მთავარი ბალეტმაისტერი — ე. ბებია, სოლისტები: საქ. სსრ დამს. და აფხ. ასსრ სახ. არტისტი ვ. არძინბა, საქ. სსრ. დამს. არტისტები ვ. ჯიკირბა, ა. ბიბილეიშვილი, ა. გუბლია და სხვ.

**აფხაზეთის ქედი,** ჩხალთის ქედი, მთიანი მასივი, აფხაზეთის კავკასიონის სამხრეთი გვერდითი ქედი. მდ. ჩხალთის აუზს გამოყოფს მდ-ების ამტყელის, ჯამპალის, ქუაბჩარისა და ზიმის აუზებისაგან. ა. ძ-ის დას. მონაკვეთს ტაიმის ქედს უწოდებენ. შუას — შოუდიდსა და ახსირხვას, აღმოსავლეთისას — აწგარასა და ჟურგიას. სიგრძე 70 *კმ*. აგებულია იურული პორფირიტებითა და ფიქლებით. რელიეფი ალპ. ტიპისაა. გამოხატულია მეოთხეული გამყინვარების ნიშნები ცირკების, კარებისა და ტროგების სახით. მწვერვალები: შხაფიძგა (3026 *მ*), შოუდიდი (2756 *მ*), აწგარა (2735 *მ*), ჟურგია (2295 *მ*) და სხვ. კალთები ზ. დ. 1800—1900 *მ*-მდე დაფარულია წიფლნარითა და მუქწიწვიანი ტყით. უფრო მაღლა სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**აფხაზთა მეფეთა დივანი (ქრონიკა),** აფხაზეთის (დას. საქართველოს) მეფეების ნუსხა (სია) პირველი მეფე ანოსიდან გაერთ. საქართველოს პირველ მეფე ბაგრატ III-მდე (975—1014). ა. მ. დ-ის შედგენა მიეწერება ბაგრატ III-ს. დასახელებულია 22 მეფე, აღნიშნულია მათი მეფობის რიგი და ნათესაობა (შვილი, ძმა). მეთერთმეტე მეფე ლეონიდან მოყოლებული მითითებულია თითოეულის მეფობის ხანგრძლივობაც. მთავრდება ბაგრატ III-ის ანდერძით. ძეგლი მოღწეულია XVIII ს. ნუსხით და დაცულია საქ. სსრ მეცნ. აკად. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში. იგი მნიშვნელოვანი წყაროა დას. საქართვ. (აფხაზთა სამეფოს) მეფეთა ქრონოლოგიისათვის.

*ლიტ.*: თაყაიშვილი ე., რას შეიცავდა ეგრეთ წოდებული აფხაზეთის ისტორია ბაგრატ მეფისა..., მის წგნ.: საისტორიო მასალანი, ტფ., 1912.

*კ. გრიგოლია.*

**„აფხაზთა სამეფო“,** ერთ-ერთი ადრინდ. ფეოდ. ქართული სახელმწიფო, რ-საც აგრეთვე ეწოდება ეგრის-აფხაზეთის სამეფო (VIII ს. 80—90-იანი—X ს. 80-იანი წწ.). წარმოიქმნა დას.საქართველოს გაერთიანების შედეგად. დას. საქართველოს გაერთიანებისათვის ბრძოლაში აფხ. ფეოდალებმა მთავარ ლეონ II-ის მეთაურობით, როგორც ჩანს, ისარგებლეს ეგრისის მმართველი წრეების პროგრ. ნაწილის მხარდაჭერით. VIII ს. ბოლოს ლეონ II გათავისუფლდა ბიზანტიის დამოკიდებულებისაგან და მიიღო აფხ. მეფის ტიტული. ამ აქტში მას დაეხმარა მისი ახლო ნათესავი ხაზართა ხაკანი (ლეონის დედა ხაზართა მეფის ასული იყო). სამეფოს ეწოდა „აფხაზეთის სამეფო“ აფხ.

**აფხაზეთის ქედი**

მწვერვალები
(მეტრობით)

| | |
|---|---|
| შხაფიძგა | 3023 |
| გორაფი | 2762 |
| შოუდიდი | 2756 |
| აწგარა | 2735 |
| ახსირხვა | 2735 |
| კირკიპალი | 2658 |
| ლახთა | 2408 |
| ჟურგია | 2295 |

მთავარი უღელტეხილები
(მეტრობით)

| | |
|---|---|
| ულამბა | 2300 |
| ადანგე | 2307 |

# აფრიკა

## გეოლოგიური აგებულება




**კაინოზოური ჯგუფი**

- Q — მეოთხეული სისტემა
- N — ნეოგენური სისტემა
- პალეოგენური და ნეოგენური სისტემები
- პალეოგენური სისტემა

**მეზოზოური ჯგუფი**

- ცარცული სისტემა
- J+K — იურული და ცარცული სისტემები
- J — იურული სისტემა
- T — ტრიასული სისტემა
- პერმული და ტრიასული სისტემები

**პალეოზოური ჯგუფი**

- პალეოზოური დაუნაწევრებელი
- კარბონული და პერმული სისტემები
- C — კარბონული სისტემა
- დევონური სისტემა
- ორდოვიცული და სილურული სისტემები
- Є+O — კამბრიული და ორდოვიცული სისტემები
- კამბრიული სისტემა

- A — კამბრიულისწინა ჯგუფი

- ინტრუზიული ქანები ყველა ჯგუფისა
- ეფუზიური ქანები ყველა ჯგუფისა

1:100 000 000






- ნითელმიწები და ყვითელმიწები
- ტყის ყავისფერი
- რუხ-ყავისფერი
- რუხი
- 5 — უდაბნოს სუბტროპიკული
- ტენიანი ტყის ნითელ-ყვითელი ფერალიტური
- 7 — სავანის ნითელი ფერალიტური
- სავანის ყავისფერ-ნითელი და ნითელ-მურა
- 9 — შავი ტროპიკული
- 10 — ნახევარუდაბნოს მონითალო მურა
- უდაბნოს ტროპიკული
- 12 — ჭაობისა
- მანგროვიანი
- 14 — მლაშობი
- 15 — ქვიშობი
- 16 — ალუვიური
- მთის
- მთის ტყის ყ
- მთა-მდელო

## ატმოსფერული ნალექები

### წლიური




ატმოსფერული ნალექები მმ




ტემპერატურისა და ნ



## მცენარეულობა

ალჟირი
ტუნისი
ტრიპოლი
კაირო
ასუანი
ტომბუქტუ
ნუაქშოტი
დაკარი
მონროვია
აკრა
ლაგოსი
დურბანი
ანტანანარივუ

| | |
|---|---|
| 1 | სუბტროპიკული მარადმწვანე ტყის და ბუჩქნარის |
| 2 | სუბტროპიკული გაუდაბნოებული სტეპის |
| 3 | სუბტროპიკული მარცვლოვან-ბუჩქნარიანი უდაბნოს |
| 4 | ნოტიო მარადმწვანე ტროპიკული ტყის |
| 5 | მანგროვეული ტყის |
| 6 | ცვალებად-ნოტიო ფოთოლმცვენი და მარადმწვანე ტროპიკული ტყის |
| 7 | მშრალი ტროპიკული ტყის, ნათელი ტყისა და ბუჩქნარის |
| 8 | ტროპიკული სავანის |
| 9 | ტროპიკული უდაბნოს |
| 10 | პაპირუსიანი ჭაობების |
| 11 | მშრალი ქვეტროპიკული ტყის და ბუჩქნარის |
| 12 | ბალახოვანი სავანა და პამპა |
| 13 | ქვეტროპიკული სუკულენტური უდაბნოს |
| 14 | მაღალმთის ალპური, მარცვლეულ-ბუჩქნარიანი |

1:62 000 000

## ჰაერის ტემპერატურა



# აფრიკა, ეთნოგრაფიული რუკა




ციფრებით რუკაზე აღნიშნულია:

1 გამბია
2 გვინეა-ბისაუ
3 სიერა-ლეონე
4 ლიბერია
5 აფართა და ისათა საფრანგეთის ტერიტორია
6 ეკვატორული გვინეა
7 რუანდა
8 ბურუნდი
9 სვაზილენდი
10 ლესოთო

ამთავრობის წამყვანი როლის გამო აჩ. ამეფოს ჩამოყალიბების საქმეში. ზოგ ჭყაროში ი ა. ს-ს მეფეები ეგრისის მეფე-ბად იწოდებიან. მისი ტერიტ. გადაჭი-ული იყოყო ნიკოფსიიდან დაახლ. ჭოროხა-დე, აღმ-ით კი ლიხის (სურამის) ქედამ-დე. ა. ს-ს მოსახლეობის უმრავლესობა, ართველები (ქართები, მეგრელები, სვა-ები) იყვყვნენ. მნიშვნელოვან წილს შეად-გენდნენ აფხაზები და კავკ. სხვა ხალხები და ტომები. სახელმწიფო და მოსახლეო-ბის დიდიდი უმრავლესობის სალაპარაკო ენა ქართუთული იყო. სამეფოს დედაქალაქი გახდა ქუთათისი — დას. საქართველოს ცენტრი. ქვეყანა დაწინაურდა ეკონომიუ-რად — განვითარდა სოფლის მეურნეობა, ვაჭრობა. ა. თავის დროისათვის მაღალ დო-ნეს მიაღაღწია ფეოდ. კულტურამ, რასაც მოწმობენ ენ ქართ. ხუროთმოძღვრების მრა-ვალრიცხოვანი ძეგლები. წარმოქმნისთა-ნავე ა. ს ს. აქტიურად მონაწილეობდა სა-ქართვ. გაერთიანებისათვის ბრძოლაში, ცდილობდბდა შემოეერთებინა შიდა ქართ-ლი, კახეთი და ჰერეთი. ერთ დროს მის შემადგენლობაში შედიოდა ჯავახეთიც. ა. ს. განსაკუთრებით დაწინაურდა გიორ-გი II-ის და მისი ძის ლეონ III-ის დროს. ამ პერიოდში ა. ს. საქართვ. გაერთიანე-ბისათვის ბრძოლის ჰეგემონი იყო. ბიზან-ტიელთა და არაბ. დამპყრობელთა წინა-აღმდეგ ბრძოლაში ა. ს., ისევე როგორც მთლიანად ფეოდ. საქართველო, გამარ-ჯვებული გამოვიდა.

ა. ს-ს კულტურული და საეკლ. პოლი-ტიკა ნაკარნახევი იყო მთელი საქართვე-ლოს საერთო ინტერესებით. ა. ს-ს მმარ-თველმა წრეებმა ჯერ კიდევ IX ს-ში გაათავისუფლეს თავისი ეკლესია კონს-ტანტინოპოლის პატრიარქის დამოკიდე-ბულებისაგან და დაუქვემდებარეს მცხეთის კათალიკოსს. აფხ. კათალიკოსის რეზიდენ-ცია იყო ბიჭვინთა (იხ. *აფხაზეთის საკა-თალიკოსო*). X ს. 20-იან წწ-ში გიორგი II-მ ქართ. ეკლესიის გავლენა გაავრცელა ჩრდ. კავკასიაში (ალანთა სამეფოში).

ა. ს. ღ ყოფილი იყო 8 საერისთავოდ: „აფხაზეთის", ცხუმის, ბედიის, სვანეთის, რაჭა-თაკვერის, გურიის, ქუთათისის და შორაპნის. ა. ს-ს პერიოდში ფართოვდე-ბა ტერმინების „აფხაზეთის" და „აფხაზე-ბის" მნიშვნელობა (როგორც ქართულ, ისე უცხოურ წყაროებში). ამ ტერმინების ქვეშ იგულისხმება მთელი დას. საქართ-ველო და მისი მოსახლეობა. თუმცა ტერ-მინები „ეგრისი" და „ეგრისელები" ისევე რჩება ხმარებაში.

ა. ს-მ დიდი როლი ითამაშა ქართული ფეოდ. ეროვნების ჩამოყალიბების დამთა-ვრების პროცესში. მის ტერიტორიაზე მიმ-დინარეობდა ქართების, მეგრელებისა და სვანების კონსოლიდაცია.

978 ადგილ. „აფხაზურმა დინასტიამ" შეწყვიტა არსებობა და საზ-ბის პროგრ. ძალების ხელშეწყობით ა. ს-ს ტახტზე აიყვანეს ბაგრატ *III* ბაგრატიონი, რ-იც დედის მხრიდან აფხაზთა მეფეების შთა-მომავალი იყო. ეს არ იყო დინასტიის უბ-რალო შეცვლა. ტახტზე ავიდა მეფე, რ-საც ლეგიტიმური უფლებები ჰქონდა მთელ ქართლზე, აფხ. მეფეები კი ამ ტახ-ტის „არაკანონიერ" მიმტაცებლად ითვ-ლებოდნენ. XI ს. დასაწყისში ბაგრატ III გახდა გაერთიანებული საქართვ. მეფე.

*ლიტ.*: ბ ა დ რ ი ძ ე შ., აფხაზთა სა-მეფოს წარმოშობის დროისა და პირობების შესახებ, «თსუ შრომები», 1972, ტ. 143; ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტო-რიის საკითხები, წგნ. 6, თბ., 1973; ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე მ., ფეოდალური საქარ-თველოს პოლიტიკური გაერთიანება (IX—X სს.), თბ., 1963; მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი გ., ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური გა-ერთიანება და საქართველოში ფეოდალურ ურთიერთობათა განვითარების ზოგიერთი საკითხი, თბ., 1973; საქართველოს ისტო-რიის ნარკვევები, ტ. 2, თბ., 1973; ჯ ა -

## აფრიკის ეთნოგრაფიული რუკის განმარტება

(ხალხთა რაოდენობა მილიონობით, 1975, შეფასება)

### სემიტურ-ქამიტური ოჯახი

#### სემიტური ჯგუფი

I. 1. არაბები ეარ (36,3), სუდანის (16,8), მაროკოს 15,9), ალჟირის (15,5), ტუნისის (5,4), ლიბიის (21,2), დას. საჰარის (ჰასანია) (0,9)[2], არაბეთის ნახევარკუნ-ძულის (0,10,1)[2].

I. 2. ამჰარა (და გურაგე) (12,6)[1], 3. ტიგრე (0,5)[1], 4. ტიგრაიანი (2,4)[1].

#### ქუშიტური ჯგუფი

III. 5. სომალი (2,9), 6. გალა (6,2)[1], 7. აგაუ (0,06)[2], 8. დანაკილი, საჰო (0,5)[1], 9. ბეჯა (1,2).

IV. 10. სიდამო, ბურჯი, კაფა, ომეტო, გიმირა (1,5), 11. ირაკუ (0,35).

#### ბერბერული ჯგუფი

V. 12. კაბილები (1,4), 13. რიფები (0,7)[1], 14. ტამაზ-იგტები (1,2)[2], 15. შლიოხი (1,3)[2], 16. შავია (0,4)[2], 17. ოაზისების ბერბერები (0,3)[2], 18. ტუარეგები (0,8).

#### ჰაუსა-კოტოკოს ჯგუფი

VI. 19. ჰაუსა (11), 20. ანგასი, ანკვე, სურა (0,4)[2], 21. ბადე,ბი,ბოლევა და სხვ. (0,5)[2], 22. ბურა, ბატა და ტე-რა (1,0)[2], )[2], 23. მანდარა (0,5)[2], 24. მასა (0,3)[2], 25. მუბი (0,2)[2], 26.26. კოტოკო (0,14).

### ბანტუს ოჯახი

VII. 27. ფ. ფანგი, ბულუ, ეტონი, იაუნდე, მაკა (19,6)[2], 28. დუალალა, ბალუნდუ, ბასა (0,7)[2], 29. ბაკოტა (0,2)[2], 30. მპონგვეგვე, ბაკელე (0,1)[2], 31. ბუბი (0,03)[2], 32. ბა-ნიარუანდა და (8), 33. ბარუნდი (5,9), 34. კიკუიუ (4), 35. აკამბა ბა (1,2), 36. ბაგანდა და ბასოგა (4,4), 37. ბა-ნიორო, ბა ბანიაკოლე, ბატორო და სხვ. (1,9), 38. ბალუ-ხია (4,15)15), 39. ბაკონჯო (0,57), 40. ბაკონგო (4,4), 41. ბამბუნდუ უ (1,6), 42. მონგო, ბატეტელა და სხვ. (2,8)[2], 43. ბობანიანგი, ბანგალა (1,1)[2], 44. ბაბოა (0,65), 45. ბა-კომო და ვა ვალეგა (0,25)[2], 46. ბაკუბა (0,2), 47. ბატე-კე, ბასაკატა (0,9)[2], 48. ბალუბა (4,4), 49. ბემბა (2,15), 50. ტონგა ნგა და ბასუბია (0,57)[2], 51. სუაჰილი (ვასუაჰი-ლი) (1,5)[2]5)[2], 52. ვანიამვეზი (2,4), 53. ვანიატურუ (0,9), 54. ვაგოგ ოგო (0,6), 55. ვაზარამო და ვასაგარა (0,75)[2], 56. ვაჯაგაგა და ვაპარე (0,6)[2], 57. ვაშამბალა (0,55)[2], 58. ვანიკაიკა, ვატეიტა და ვაპოკომო (0,4)[2], 59. ვაჰეჰე (1,1), 60. 0. მაკონდე (0,7)[2], 61. მაკუა (4,7)[2], 62. მალა-ვი (4,8)[2], )[2], . 63. ვაკინგა, ვაიაო (1,6)[2], 64. ვაფიპა (0,1)[2], 65. მაშონონა (3,5)[2], 66. ამაკოსა (4)[2], 67. ზულუსები (ამაზულუ ლუ) (3,4)[2], 68. ანგონი (0,4)[2], 69. მატაბელე (0,5)[2], 70 70. ამანდებელე (0,24)[2], 71. ამასვაზი (0,7)[2], 72. ბაპედიდი (1,2)[2], 73. ბასუტო (3), 74. ბეჩუანა (1,3), 75. ბალოლოზი (0,53), 76. ბავენდა (0,48), 77. ტსონგა (2,4), 78.78. ოვიმბუნდუ (2,2), 79. ოვამბო (0,5) და ვა-ნიანეკა (0 (0,2)[2], 80. ჰერერო (ოვაჰერერო) (0,1), 81. ვაჩო-კვე (1,3), 3), 82. ვალუჩაზი (0,67), 83. ვანკოია და ვამბუ-ელა (0,01,01)[2], 84. ბალუნდა (0,59).

VIII. 85. ბანტუს ენებზე მოლაპარაკე პიგმეური ტო-მები: ბაბინგა, ბაკოლა და სხვ. (0,13)[2].

#### აღმ. ბანტოიდური ჯგუფი

IX. 86. ტივი, ეკოი, ბოკი, ჯარავა (2,5)[2], 87. იბიბიო (2,8), 88. ბამილეკე (1,2), 89. ბამუმი, ნკომი (1)[2], 90. ბთრომი და ჯერავა (0,5)[2], 91. კამბარი და კატაბი (0,4)[2].

#### გურის ჯგუფი

(ცენტრალური ბანტოიდური)

X. 92. მოსი, დაგომბა, მამპრუსი, ნანკანსე, დაგარი (4,2), 93. გრუსი, კასენა, ნუნუმა, სისალა, კურუმბა (0,55), 94. ლობი და ბობო (1,1)[2], 95. დოგონი (0,005), 96. სენუფო (1,5), 97. გურმა, კონკომბა, მობა (0,72)[2], 98. სომბა (0,34)[2], 99. ტემი (0,5)[2], 100. ბარბა (0,26), 101. კულანგო (0,07)[2].

#### ატლანტური ჯგუფი

(დას. ბანტოიდური)

XI. 102. ფულბე (ფულა, ფულანი), ტუკულერი (10,5)[2].

XII. 103. ვოლოფი (1,9), 104. სერერი (0,6), 105. კი-სი, ტემნე, ბაგა (1,8)[2], 106. დიოლა (0,3)[1], 107. ბალან-ტე, მანჯაკი, პეპელი და სხვ. (0,5)[2], 108. გოლა (0,14).

#### სონგაის ჯგუფი

XIII. 109. სონგაი, ჯერმა, დენდი (1,1)[2].

### მანდეს ოჯახი

XIV. 110. მალინკე და ბამბარა (4,1)[2], 111. სონინკე (0,8), 112. ვაი, კონო (0,35)[2].

XV. 113. სუსუ (0,7), 114. მენდე (1), 115. კპელე (0,6)[1], 116. ლომა და ბანდი (0,37)[2], 117. მანო, დანი და კვენი (0,6)[2], 118. ბუსა (0,32)[2], 119. სანუ (0,2)[2].

#### გვინეის ჯგუფი

##### კ რ უ ს ქ ვ ე ჯ გ უ ფ ი

XVI. 120. ბაკვე, გრებო, კრუ და კრანი (0,8)[2], 121. გერე, ბასა და სიკონი (0,45)[2], 122. ბეტე (0,7)[2].

##### კ ვ ა ს ქ ვ ე ჯ გ უ ფ ი

XVII. 123. აკანი (აშანტი, ფანტი, აკვაპიმი, ბაულე და ანია, აბრონგი, გონჯა) (4,8) და გა (0,8)[2], 124. ევე, დაჰომეელები, ტოფინი, მაჩსე (3,6)[2], 125. იორუბა (11), 126. იბო (12), 127. ბინი (2)[1], 128. ნუპე, გბარი, იგბირა (1,6)[2].

##### ი ჯ ო ს ქ ვ ე ჯ გ უ ფ ი

XVIII. 129. იჯო (0,9).

### ცენტრალური და აღმ. სუდანის ხალხები

XIX. 130. აზანდე (1,6)[2], 131. ბანდა (0,8)[2], 132. გბაია და ნგბანდი (0,7)[2], 133. ბაგირმი, სარა, ბონგო და სხვ. (0,85)[2], 134. მორუ-მანგბეტუ (1,3), 135. სერე-მუნდუ (0,23)[2], 136. ვუტე (0,02)[2], 137. ჩამბა, მუმუიე და სხვ. (0,9)[2], 138. ჯუკუნი (1,2)[2], 139. ფორი (ფური) (0,3)[2], 140. მაბა (0,2)[2], 141. ტამა (0,2)[2], 142. დაგო (0,17), 143. მურლე (0,1)[2], 144. ბერტა (0,1)[2], 145. კუნამა და ბარეა (0,04)[2], 146. მორუ-მანგბეტუს ენებზე მოლაპა-რაკე პიგმეური ტომები (0,03)[2], 147. კორდოფანის ხალ-ხები (კოალიბ-ტაგოი, კადუგლი-კრონგო და სხვ., (0,5)[2].

### ნილოტური ოჯახი

#### ჩრდ. ჯგუფი

XX. 148. დინკა (1,9), 149. ნუერი (0,75)[2], 150. შილუკი (0,2)[2], 151. სამხ. ლუო (აჩოლი, ლანგო) (1,3)[2], 152, ლუო (1,4)[2].

#### აღმ. ჯგუფი

XXI. 153. ბარი (0,54), 154. ლოტუკო (0,2)[2], 155. ტესო, ტურკანა და კარამოჯო (1,2)[2], 156. მასაი (0,4).

#### სამხრ. ჯგუფი

XXII. 157. ნანდი (0,75)[2], 158. სუკი (0,09)[2], 159. ტა-ტოგი (0,08)[2].

#### ნუბის ჯგუფი

XXIII. 160. ნუბიელები (მთიანი ნუბის ჩათვლით) (1,3).

#### კანურის ჯგუფი

XXIV. 161. კანური, მანგა, მობერი (3)[2], 162. ტუბუ (ტედა) და ზაგავა (0,25)[2].

#### ბუშმენური ჯგუფი

XXV. 163. ბუშმენები (0,05)[1], 164. ხაძაპი (კანდიგა).

#### ჰოტენტოტური ჯგუფი

XXVI. 165. ჰოტენტოტები და მთის დამარა (0,08)[2], 166. სანდავე (0,03)[2].

### მალაიურ-პოლინეზიური ოჯახი

#### ინდონეზიური ჯგუფი

XXVII. 167. მალაგასიელები (7).

### ინდოევროპული ოჯახის ენებზე მოლაპარაკე ხალხები

XXVIII. 168. აფრიკანერები (მეტისების ჩათვლით) (3,7)[2], 168 .ა. ინგლისელები (1,8)[2], 169. ლიბერიელები (0,02)[2].

XXIX. 170. ესპანელები, 171. პორტუგალიელები, 172. ფრანგები.

XXX. 173. ინდოელები (ჰინდი, გუჯარათელები და სხვ.).

---

1. 1972[2]72[2]
2. 1967'67


აფხაზური იორდასალამი.


ე. აფხაიძე.

ვასიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965; Анчабадзе В. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; Джанашиа С. Н., О времени и условиях возникновения Абхазского царства, შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952. *ზ. ანჩაბაძე.*

**აფხაზი** ივანე კონსტანტინეს ძე (1785—1831), რუსეთის არმიის გენ.-მ. (1827). 1800 ჩაირიცხა ეგერთა მე-17 პოლკში, იბრძოდა ომარ-ხანის წინააღმდეგ (იხ. *Iიახურის ბრძოლა*). მონაწილეობდა ყარაბაღის (1805), ყარაბაბის (1808), ასლანდუზისა (1812) და ლენქორანის (1813) ბრძოლებში. 1820-იდან იყო ეგერთა 44-ე პოლკის უფროსი, 1822-იდან — იმერეთის, 1827-იდან აზერბ. პროვინციების (ყარაბაღი, ნუხა, შირვანი) მმართველი. თავი გამოიჩინა, როგორც ნიჭიერმა ადმინისტრატორმა. რუსეთ-ირანისა 1826—28 და რუსეთ-ოსმალეთის 1828—29 ომების დროს ჩაშალა აგენტების ცდა რუსეთის წინააღმდეგ აეჯანყებინათ ამიერკავკ. მაჰმადიანური პროვინციების მოსახლეობა. 1830 დაინიშნა ჩრდ. ოსეთის სამხ. ექსპედიციის უფროსად და დიდი როლი შეასრულა ჩრდ. ოსეთის რუსეთთან შეერთებაში. ერთხანს იყო ვლადიკავკაზის (ახლანდ. ორჯონიკიძე) კომენდანტი, შემდეგ გაიწვიეს პოლონეთში.

*ა. ბენდიანიშვილი.*

**აფხაზი** კონსტანტინე (XIX ს. 60-იანი წწ. — 1922), აღმ. საქართველოს თავადაზნაურთა ლიბერალური წრის ერთ-ერთი ლიდერი, მეთაურობდა ე. წ. „უპარტიოთა კავშირს“, რ-იც თავისი პროგრამული მოთხოვნებით ახლოს იდგა ეროვნულ-დემოკრატიულ პარტიასთან (შეუერთდა 1921-ის იანვარში). 1916 ა-მა აღმ. საქართვ. თავადაზნაურთა სახელით რუს. სავაჭრო-სამრეწვ. ბანკის გამგეობასთან გააფორმა ხელშეკრულება ჭიათურაში გერმ. ფირმების კუთვნილი მანგანუმის საბადოს საწარმოთა ერთად შესყიდვის შესახებ, მაგრამ 1917 თებ. რევ. შემდეგ ამ გეგმის რეალიზაცია შეუძლებელი გახდა. *ა. ბენდიანიშვილი.*

**აფხაზურ-ადიღური ენები,** იბერიულ-კავკასიური ენების ჩრდ. დასავლური ჯგუფი. მოიცავს აფხაზურ, აბაზურ, ადიღეურ, ყაბარდოულ და უბიხურ ენებს. ამ ენათა ერთ ჯგუფად გაერთიანება ეფუძნება მათთვის დამახასიათებელ საერთო ნიშნებს: 1. ფონეტიკაში ხმოვანთა სისტემა მარტივია (2—3 ფონემა), თანხმოვანთა — რთული (80-მდე ფონემა), 2. გრამატიკაში — სახელის სისტემა მარტივია, ზმნისა — შეუდარებლად რთული. ზმნაში პრევერბები და სიტყვაწარმოების პრეფიქსები წარმოდგენილია დიდი რაოდენობით. სახელისა და ზმნის ფუძეები უპირატესად ერთმარცვლიანია. მარტივი წინადადება ქმნის ინდეფინიტურ, ნომინატიურ და ერგატიულ კონსტრუქციებს წინადადებაში სიტყვათა რიგს გრამატ. მნიშვნელობა ენიჭება. ა.-ა. ე-ის ლექსიკის ერთიანობა დაცულია უპირატესად ნაცვალსახელებში რიცხვით სახელებსა და ზმნებში, ყველა ეს ენა აგლუტინაციურია პოლისინთეტიზმის ტენდენციითურთ. ამ საერთო ნიშნების გარდა, დასტურდება ზოგიერთი მოვლენა, რ-ის მიხედვითაც ცალ-ცალკე ჯგუფდება აფხ.-აბაზური ენები (ნივთისა და ადამიანის გრამატ. კლასების არსებობა, ბრუნვათა სისტემის უქონლობა) და ადიღური ენები (ადიღეური და ყაბარდოული; შედარებით განვითარებული ბრუნება, გრამატ. კლასების გაქრობა). უბიხურ ენას გარდამავალი ადგილი უჭირავს ამ ორ ქვეჯგუფს შორის.

*ლიტ.:* Рогава Г. В., Абхазско-адыгские языки, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967. *გ. როგავა.*

**აფხაზური ენა,** შედის იბერიულ-კავკასიურ ენათა ჩრდ.-დასავლურ, აფხაზურ-ადიღურ ჯგუფში. გავრცელებულია ძირითადად აფხაზეთის ასსრ-ში. ა. ე-ზე ლაპარაკობს 79,6 ათ. კაცი (1970).

ა ე-ის ხმოვანთა სისტემა მეტად მარტივია: არის ორი ძირითადი ხმოვანი — ა და ე. წ. ირაციონალური ჷ, დანარჩენი ხმოვნები — აა, ე, ი, ო, უ მიღებულია პოზიციურად. თანხმოვანთა სისტემის მიხედვით ა. ე. იბერიულ-კავკ. ენათა შორისაც კი ყველაზე რთულად ითვლება: ახასიათებს მკვეთრები, რის საფუძველზეც იქმნება ხშულთა და, ზოგჯერ, მეორეულ სპირანტთა სამეულებრივი სისტემა გვხვდება ფარინგალური და ლარინგალური თანხმოვნები. ხშულთა და სპირანტთა რიგებში გამოიყოფა რბილი და ლაბიალიზებული სახეობები. რიგ შემთხვევაში თანხმოვანთა სიმრავლე მეორეული ჩანს, ზოგჯერ კი შეინიშნება წინანდელი რთული სისტემის გამარტივება. ფონეტ. პროცესთაგან ძალზე გავრცელებულია ხმოვანთა ასიმილაცია და რედუქცია. მახვილი ინტენსიურია და არაფიქსირებული ა. ე-ის მორფოლოგიური ტიპი ძირითადად აგლუტინაციურია ინკორპორაციის ელემენტებითურთ. სახელს არა აქვს ბრუნვის სისტემა. შეინიშნება მხოლოდ ჩანასახები. საგანგებო ნაწილაკების მეშვეობით იწარმოება ვითარებით-გარდაქცევითი ბრუნვის ფორმა, ზოგ შემთხვევაში — მოქმედებითი. ნათესაობითი ბრუნვის ნაცვლად სახელთა შორის დამოკიდებულებები გამოიხატება კუთვნილებითი პრეფიქსებით საზღვრულ სახელში. ბრუნვის აფიქსთა მაგივრობას ასრულებს ორი ძირითადი— დ- და ლ- რიგის პირ-კლასის პრეფიქსები და მათი განლაგების წესი ზმნაში. ამავე წესით განისაზღვრება ზმნის გარდამავლობა-გარდაუვალობა და ამის კვალობაზე წინადადების ერგატიული კონსტრუქცია (მოთხრ. ბრუნვის უქონლობის ვითარებაში). პრინციპულადაა გამორიცხული აკუზატივის არსებობა. სახელს აქვს განსაზღვრული და განუსაზღვრელი ფორმები, რიცხვისა და კუთვნილების კატეგორიები, სუსტად არის განვითარებული თანდებულთა სისტემა. შესაბამის ფუნქციას გამოხატავს ზმნური პრევერბები, რ-ებიც სახელთაგან უნდა მომდინარეობდეს. თვლის სისტემა ოცობითია. სახელთა „ვინ“ და „რა“ ჯგუფის გრამატ. კლას-კატეგორიები გარჩეულია სემანტიკურად და ზოგ შემთხვევაში — მორფოლოგიურადაც (მრ. რიცხვის ფორმა, რიცხვითი სახელები). ზმნის ფორმათა წარმოებას ახასიათებს პრეფიქსაცია. ზმნა იუღვლის როგორც პირის, ისე „ადამიანისა“ და „ნივთის“ გრამატ. კატეგორიათა მიხედვით. ზმნა პოლიპერსონალურ-კლასოვანია. გამოიხატება გრამატ. სუბიექტისა და გრამატ. ობიექტის პირ-კლასი (გარდამავალ ზმნათაგან ნაწარმოებ ზოგ ფორმაში შეიძლება არ იყოს წარმოდგენილი სუბიექტის ნიშანი). ზმნაში ასახულია გრამატ. კლასის, პირის, რიცხვის, კაუზატივის, პოტენციალისის, ქცევის, უარყოფის, ასპექტის, სტატიკურობა-დინამიკურობის, დროის, კილოს, კითხვის, მოდალობისა და სხვ. კატეგორიები. გვარის კატეგორია არ მოეპოვება, შეინიშნება მხოლოდ ჩანასახები. საგანგებო აღნიშვნის ღირსია, როგორც ა. ე-ის სპეციფ. მოვლენა, ზმნის ფინიტიური და ინფინიტიური წარმოებები. დამოკიდებული წინადადებები და მათი კავშირები ა. ე-ს არ მოეპოვება. მათ როლში გამოდის ზმნის ინფინიტიური ფორმა სათანადო საგარემოებო ნაწილაკებითურთ.

ძირები ჩვეულებრივ მარტივია (ერთმარცვლიანი, ერთთანხმოვნიანი), სავარაუდებელია ფუძეთა გაცვეთილობა, რის ნიადაგზეც არის ძირითადად წარმომდგარი ომონიმია. ლექსიკაში შეინიშნება ქართველურ, ადიღურ და სხვ. ენათა გავლენა. ბოლო ხანებში ა. ე-ს რუს. ენის მეშვეობით შეემატა მრავალი სიტყვა.

აფხაზურის დიალექტებია აბჟუური და ბზიფური. ბზიფური დიალექტი აბჟუური დიალექტისაგან ძირითადად სისინშიშინა სიბილანტთა არსებობით გამოირჩევა.

სალიტერატურო ენას საფუძვლად აბჟუური დიალექტი უდევს (შედარებით მარტივი ფონეტ. სისტემისა). ა. ე. ახალდამწერლობიანი ენაა. აფხ. ანბანი პირველად შეიქმნა რუს. გრაფიკის საფუძველზე 1862 ანბანი რამდენჯერმე შეიცვალა: 1926—28 მოქმედებდა ნ. მარის ანალიტიკური ანბანი, 1928—38 — ლათინიზებული, 1938—54 — ქართ. ანბანის საფუძველზე შემუშავებული, 1954-იდან — ძირითადად რუს. გრაფიკის საფუძველზე შემუშავებული ანბანი. თავდაპირველად იბეჭდებოდა უმთავრესად საანბანო და სას. ხასიათის წიგნები, პოპულარული ბროშურები. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ფართო გაქანება მიეცა აფხ. მწერლობასა და მწიგნობრობას.

*ლიტ.:* ჯანაშია ბ., აფხაზურ-ქართული ლექსიკონი, თბ., 1954; ჯანაშია ს., შრომები, [ტ.] 3—4, თბ., 1959—68; Грамматика абхазского языка, Сух., 1968; Ломтатидзе К. В., Абхазский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967 (ბიბლიოგრ.); Марр Н. Я., Абхазско-русский словарь, Л., 1926; Услар П. К., Этнография Кавказа. Языкознание, [т.] 1 — Абхазский язык, Тфл., 1887; Чарая П., Об отношении абхазского языка к яфетическим, «Материалы по яфетическому языкознанию», 1912, [т.] 4; Dumézil G., Documents Anatoliens sur les langues et les traditions du Caucase, [v.] 5 — Etudes Abkhaz, P., 1967.

*ქ. ლომთათიძე*

**აფხაზური იორდასალამი** (Paeonia abchasica), მრავალწლოვანი მცენარე იორდასალმისებრთა ოჯახისა. გვხვდება მხოლოდ აფხაზეთში. ტიპური ტყის მცენარეა და ტყიან მთებშია გავრცელებული. ა. ი-ის თითისტარივით გამსხვილებული ფესვები გამრავლების ერთ-ერთი საშუალებაა. ღერო 50—80 *სმ* სიმაღლისაა, უხვად შეფოთლილი. ფოთლები ორგზის სამყურაა. აქვს მკრთალი ყვითელი ნაზი ყვავილები.

**აფხაიძე** ემახუილ ელისეს ძე [17 (29). VIII. 1899, ქუთაისი, — 8. XI. 1970, თბილისი], ქართველი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1946). ქუთაისის რეალური სასწავლებლის დამთავრების შემდეგ (1917) მუშაობდა სუფლიორად ქუთაისის თეატრში, შემდეგ მსახიობად ბათუმის (1921—23), ქუთაისის (1923—24) და თბილისის რუსთაველის სახ. თეატრში (1924-იდან). 1926 დაამთავრა ა. ფალავას დრამ. სტუდია. ა. კომედიური ჟანრის მსახიობი იყო. შექმნა მკვეთრი სცენური ფორმითა და არტისტიზმით აღბეჭდილი მრავალფეროვანი რეალისტური სახეები — საქმისაი (დადიანის „თეთნულდი“), სოლომონ მორბელაძე (კლდიაშვილის „შემოდგომის აზნაურები“), ნესტორი (დადიანის „ნაპერწკლიდან“), გონჯა (შანშიაშვილის „არსენა“), ბესო (სუმბათაშვილის „ღალატი“), მირზა (მოსაშვილის „ჩაძირული ქვები“, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), დუდკინი (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი“), პანდოლფო (გოლდონის „საპატარძლო აფიშით“), დიეგო (ფლეტჩერის „ესპანელი მღვდელი“), რაგნო (როსტანის „სირანო დე ბერჟერაკი“). ა-მ გარკვეული წვლილი შეიტანა ქართ. საესტრადო ხელოვნებაში — კითხულობდა საკუთარ იუმორისტულ-სატირულ ლექსებს. მონაწილეობდა აგრეთვე ქართ. კინოფილმებში („სურამის ციხე“, „ნარინჯის ველი“, „დაკარგული სამოთხე“, „ფიცი“, „გიორგი სააკაძე“, „ჭრიჭინა“, „მაია წყნეთელი“,

„განაჩენი", „დღე უკანასკნელი, დღე პირველი"). შესრულა ს. ორჯონიკიძის როლი „მოსფილმის" სურათში „სეტემბრის ღამე". დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და ორი სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*ლიტ.*: კიკნაძე ვ., ემანუილ აფხაიძე, თბ., 1960. *ვ. კიკნაძე.*

**აფხაიძე** შალვა ნიკოლოზის ძე (20. VII. 1894, სოფ. ძუყნური, ახლანდ. ტყიბულის რ-ნი, — 19. II. 1968, თბილისი), ქართვ. საბჭ. პოეტი და ლიტერატურათმცოდნე. სკკპ წევრი 1945-იდან. დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი (1917). 1917-იდან იყო „*ცისფერყანწელთა*" ლიტ. ჯგუფის აქტ. წევრი. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მუშაობდა საქ. სსრ განათლების სახ. კომისარიატთან არსებულ ხელოვნ. მთავარ კომიტეტში, გაზ. „მუშის" რედაქციაში, გამომც. „ტექნიკა და შრომაში", იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. გამომც. დირექტორი, საქართვ. მწერალთა კავშირის მთავარი კონსულტანტი.

ა-ის პირველი კრიტ. წერილი დაიბეჭდა 1914, პირველი ლექსი—1917 (ქუთაისის გაზ. „მეგობარი"), პირველი კრებ. „ლექსები"—1941. მისი ნაწარმოებების შემდგომი კრებულებიდან აღსანიშნავია „ლექსები" (1949), „ერთტომეული" (1954), „გაზაფხულის მელოდიები" (1957), „გაზაფხულის განთიადები" (1963), „კრიტიკული წერილები" (1959) და სხვ. ა. ავტორია მონოგრაფიებისა ლიტ-რისა და ხელოვნ. ქართ. მოღვაწეთა შესახებ („ვერიკო ანჯაფარიძე", 1956; „სანდრო ახმეტელი", 1958; „აკაკი ხორავა", 1962 და სხვ.); მანვე შეადგინა „აფხაზური პოეზიის ანთოლოგია" (1957), თარგმნა მ. გორკის, დ. ფურმანოვისა და სხვ. ნაწარმოებები. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ადამიანები და წიგნები, თბ., 1964; გაზაფხულის ნიაღვრები, თბ., 1964; მცხეთის ლაჟვარდები, თბ., 1967; წერილები და მოგონებები, თბ., 1969. *ს. ჭილაია.*

**აქა გუნდუზი** (Aka Gündüz, ფსევდ., ნამდვ. სახელი ჰ უ ს ე ი ნ ა ვ ნ ი) (1885 — 7. XI. 1958), თურქი მწერალი. სამხ. მოსამსახურის შვილი. ლექციებს ისმენდა პარიზის ნატიფ ხელოვნებათა სკოლასა და სორბონში. მონაწილეობა მიიღო 1908 *ახალგაზრდა თურქების* რევოლუციაში. 1932—46 იყო ეროვნ. კრების დეპუტატი, 1912 გამოსცა ლექსთა პირველი კრებ. „განადგურება". მის რომანებში, პიესებში, პუბლიც. წერილებში ასახულია გლეხობის ყოფა-ცხოვრება. მოგვიანებით ა. გ-ის შემოქმედებაში გაჩნდა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის თემაც (რომანები „დიქმენის ვარსკვლავი", 1928; „უცნობი ჯარისკაცი", 1930). რომანები „დედინაცვალი" (1933), „ამ მიწის ქალიშვილები" (1935), „სამი მეგობარი გოგონა" (1941) ეხება სოც.-ეთიკურ პრობლემებს. იბრძოდა სალიტ. ენის გამარტივებისა და დემოკრატიზაციისათვის.

*ლიტ.*: Алькаева Л. О., Очерки по истории турецкой литературы 1908—1939 гг., М., 1959.

**აქადი,** ა გ ა დ ე (შუმერულად A-ga-dé, ასურ.-ბაბილ. Akkadū, ძვ. ებრ. 'Akkad, ბერძნ. Achad, Archad), ძვ. ქალაქი (მოგვიანებით — ოლქიც) შუამდინარეთში, სიფარის (ახლანდ. აბუ-ჰაბა, ბაღდადის სამხრ.-დას-ით) მახლობლად (ზუსტი ადგილმდებარეობა უცნობია). ბაბილონეთის სემიტური მოსახლეობის ერთ-ერთი უძველესი ცენტრი. ძვ. წ. XXIV ს-ში ა. *სარგონ* დიდის (აქადელის) უზარმაზარი სახელმწიფოს დედაქალაქი გახდა და მისი სახელი სამხრ. შუამდინარეთის მთელ ჩრდ. ნაწილზე გავრცელდა. ა. ევფრატსა და ტიგრს შორის, სამდ. და საქარავნო სავაჭრო გზების შესაყართან მდებარეობდა. ძვ. წ. 2200 იგი *გუთიებმა* დაიპყრეს, მოგვიანო საუკუნეებში პოლიტ. და კულტ. მნიშვნელობა დაკარგა და სამხრ. შუამდინარეთის მთავარ ცენტრად *ბაბილონი* იქცა.

შემორჩენილია ა-ის ხელოვნების რამდენიმე ნიმუში (ძვ. წ. XXIII ს.), მათ შორის აღსანიშნავია 2 *მ* სიმაღლის წითელი ქვის სტელა, რ-ის რელიეფები ასახავს მეფე *ნარამსუენის* ლაშქრობას მთიელ ტომთა დასამორჩილებლად. ადამიანებისა და, კერძოდ, მეფის გამოსახულებებში იგრძნობა რეალისტური ტენდენციები, დინამ. საბრძოლო სცენებში შეტანილია პეიზაჟის ელემენტები. მრავალი ქანდაკებებიდან საყურადღებოა სპილენძის სკულპტურული თავი, რ-იც პირობითად მიჩნეულია სარგონ დიდის გამოსახულებად. შემორჩენილია ცილინდრული საბეჭდავები — გილგამეშის გმირობისა და ნადირობის ამსახველი მინიატიურული რელიეფები. ა-ის არქიტ. და მშენებლობის მაღალ დონეზე მეტყველებს ეშნუნის (ახლანდ. თელ-ასმარი) სასახლის კომპლექსის ნანგრევები.

**აქადური ენა,** განეკუთვნება სემიტურ ენათა ჩრდ.-აღმოსავლურ შტოს. აქვს ორი დიალექტი — ასურული (ძვ. წ. I ათასწლეულის VII ს-მდე) და ბაბილონური (I ათასწლეულის ბოლომდე), რის გამოც ხშირად ა ს უ რ უ ლ-ბ ა ბ ი ლ ო ნ უ რ ენასაც უწოდებენ. ა. ე. შემონახულია ძვ. წ. XXIV—XXI სს. ლურსმულ ძეგლებში და სამ პერიოდს მოიცავს: 1) წინასარგონული, 2) სარგონისა და სარგონიდების ხანა, 3) ურის III დინასტიის ხანა. ა. ე-ში დაცულია სემიტური ენებისათვის დამახასიათებელი ძირის სამთანხმოვნიანობა და გრამატ. კატეგორიების მწყობრი სისტემა (ორობითი რიცხვი, სამი ბრუნვა, კილოების ფორმები და სხვ.). მოგვიანო ხანის დიალექტებმა დაკარგეს ძვ. წყობა, მოიშალა ბრუნვის ნიშნები, ორობითი რიცხვის კატეგორია; ბრუნვის კატეგორიის მოშლამ გამოიწვია ანალიტიკურ საშუალებათა ფართო გამოყენება ენაში, შეიმჩნევა აგლუტინაციის ტენდენციები (განსაკუთრებით — ასურულში). ა. ე-მ უძველეს ხანაშივე განიცადა შუმერულის დიდი გავლენა.

*ლიტ.*: Липин Л. А., Аккадский язык, М., 1964; Soden W. von, Grundriß der akkadischen Grammatik, Roma, 1952.

**აქაველები** (Achaioi), 1. ერთ-ერთი ძირითადი ძვ. ბერძნული ტომი, რ-იც თავდაპირველად თესალიაში (ჩრდ. საბერძნეთი) სახლობდა. ფიქრობენ, რომ კონტინენტურ საბერძნეთში ა. სხვა ელინურ ტომებთან ერთად დასახლებულან ძვ. წ. 1900 ან ძვ. წ. 1600-ის შემდგომ. მოგვიანებით სახელწ. „ა." სხვა ბერძნ. ტომებზეც გავრცელებულა. ჰომეროსთან ა. ეწოდებათ *ტროის ომის* ეპოქის (ძვ. წ. XIII ს.) ბერძნებს. ა-მა შექმნეს *ეგეოსის კულტურასთან* ახლო მდგომი *მიკენის კულტურა* (მიკენემ პოლიტ. და ეკონ. აყვავებას მიაღწია ძვ. წ. XV—XIII სს-ში). ძვ. წ. XIII ს. შუა ხანებიდან, ტროის ომის ეპოქის შემდეგ, ა-ის ძლიერება დაეცა, ძვ. წ. XII ს-იდან კი, დორიელთა შემოჭრის შემდეგ, მათმა ნაწილმა საბერძნეთიდან დას. მცირე აზიასა და ეგეოსის ზღვის კ-ებზე იწყო გადასახლება, ხოლო ნაწილი კორინთის სრუტის ნაპირებზე დასახლდა და აქაიას ოლქი შექმნა. ძვ. წ. VIII ს-ში ა-მა სამხრ. იტალიაში დააარსეს მთელი რიგი კოლონიები: *სიბარისი, კროტონი* და სხვ. ალბათ, ა-ს უკავშირდება ძვ. წ. XIV—XIII სს. ხეთურ დოკუმენტებში დადასტურებული გაერთიანება *ახიავა* და ძვ. წ. XIII ს. ეგვ. წყაროებში მოხსენიებული აქიავაშა (Aqjawaša); 2. *აქაველთა კავშირის* წევრები. 3. ანტ. ცნობების თანახმად, შავი ზღვის აღმ. სანაპიროზე მოსახლე დას. კავკ. ხალხი. *პლინიუსის* მიხედვით, მრავალ ტომად იყოფოდნენ: *კერკეტებს, ზიქებსა* და *ჰენიოხებს.* მათ ქვეყანას აქაია ეწოდებოდა. აქვე იხსენიებენ მდინარე აქაიოსს. სახელწოდებათა იდენტურობის საფუძველზე ძველად ა-ს მიიჩნევდნენ კავკასიაში შემორჩენილ ბერძნებად, რ-ებმაც თითქოს იასონთან ერთად ილაშქრეს და დროთა განმავლობაში ადგილ. ტომებს შეერივნენ. თანამედროვე მეცნიერები მათ ერთ-ერთ ქართველურ ან კავკ. (მთიელ) ტომად თვლიან.

*ლიტ.*: გორდეზიანი რ., «ილიადა» და ეგეოსური მოსახლეობის ისტორიისა და ეთნოგენეზის საკითხები, თბ., 1970; Блаватская Т. В., Ахейская Греция, М., 1966; Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959; Vermeule E., Greece in the Bronze Age, Chi. — L., 1964. *რ. გორდეზიანი.*

**აქაველთა კავშირი** (Eumpolitcia tōn Achaiōn), ძვ. ბერძნული ქალაქების პოლიტ. გაერთიანება პელოპონესში (მასში შედიოდა აქაიის ოლქის 12 ქალაქი). მიმართული იყო *დორიელთა* წინააღმდეგ. საბერძნ. ისტ. კლასიკურ ხანაში ა. კ-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა არა ჰქონია. იგი დაიშალა ძვ. წ. IV ს. II ნახევარში და აღდგა ძვ. წ. 280, როგორც აქაიის ოთხი ქალაქის ანტიმაკედ. ფედერაცია. 275 ა. კ-ს შეუერთდა ქ. ეგიონი (შემდგომში მისი ცენტრი), III ს. II ნახ-ში კი იგი დაახლ. 60 ქალაქს აერთიანებდა. ქალაქები ავტონომიით სარგებლობდნენ. ა. კ-ის მმართველობის უმაღლესი ორგანო იყო საერთო კრება (სინოდი), რ-საც იწვევდნენ წელიწადში ორჯერ ეგიონში. კავშირის ყველა წევრ-ქალაქს კრებაზე თითო ხმის უფლება ჰქონდა. კრება ირჩევდა უმაღლესი თანამდებობის პირებს: სტრატეგოსს (ერთი წლის ვადით), ნავარქოსს (ფლოტის უფროსს), ჰიპარქოსს (ცხენოსანი ჯარის უფროსს); არჩევდა მართლმსაჯულების საკითხებს და იხილავდა საგარეო და საშინაო საქმეებს. ა. კ. ჭრიდა საკუთარ მონეტას, ჰქონდა ზომა-წონის ერთიანი სისტემა. 251 ა. კ-ის წევრი გახდა ქ. სიკიონი. *არატე სიკიონელისა* და ფილოპოიმენის სტრატეგოსობის პერიოდში ა. კ. საბერძნეთის ერთ-ერთ უძლიერეს გაერთიანებად იქცა. არატე სიკიონელმა ბოლო მოუღო მაკედ. ჰეგემონიას პელოპონესში. მაგრამ *კლეომენე III-ის* მიერ სპარტაში გატარებულმა რეფორმებმა და აგრარულმა მოძრაობამ, რ-იც ამ რეფორმებმა გამოიწვია პელოპონესში, დააშინა ოლიგარქოსები (მმართველი ფენა). 221 ა. კ. იძულებული გახდა მაკედონიას შეჰკავშირებოდა სპარტის წინააღმდეგ, რის შედეგადაც იგი ფაქტობრივად მაკედონიას დაემორჩილა. რომისა და მაკედონიის ომის (200—197) დროს ა. კ-მა რომთან კოალიცია შექმნა მაკედ. წინააღმდეგ, მაგრამ მალე რომი ა. კ-ის საქმეში ჩაერია, ძალმომრეობას მიმართა და იტალიაში მძევლად წაიყვანა პრომაკედონიური ორიენტაციის ათასი მოქალაქე (მ. შ. *პოლიბიოსი*). ა. კ-ის ცდა, ომით დაეღწია თავი რომაელთა გავლენისაგან, დასრულდა 146 მისი დაშლით, რომაელთა მიერ კორინთის დანგრევითა და საბერძნეთის დამორჩილებით.

*ლიტ.*: Ранович А. Б., Эллинизм и его историческая роль, М.—Л., 1950; Larsen J. A. O., Representative government in Greek and Roman history, Berk., 1955. *რ. გორდეზიანი.*

**აქაია** (Achaia), 1. პელოპონესის ჩრდ. ზღვისპირა რაიონი (სახელწოდება უკავშირდება — *აქაველებს*). ანტ. ხანაში შედგებოდა 12 ოლქისაგან, რ-თაგანაც შემდეგ ქალაქები წარმოიშვა. ამ ქალაქების კავშირი მოგვიანებით *აქაველთა კავშირის* საფუძველი გახდა. ა-ს მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა ანტ. საბერძნ. ისტო-


შ. აფხაიძე.

რიაში სამხრ. იტალიის რ-ნების კოლონიზაციაში. რომაელთა მიერ საბერძნეთის დაპყრობის შემდეგ (ძვ. წ. 146) სახელწოდება „ა.“ თითქმის მთელ საბერძნეთზე გავრცელდა. ძვ. წ. 27-იდან ა. (თესალიის, აკარნანიისა და ეტოლიის გამოკლებით) რომის პროვინციად იქცა.

2. შავი ზღვის აღმ. სანაპიროზე მდებარე ტერიტორიის ნაწილი, სადაც ანტ. ცნობებით აქაველები ცხოვრობდნენ.

*ლიტ.*: წ ე რ ე თ ე ლ ი ა., ძველი საბერძნეთი, ტ. 1, თბ., 1966.



აქბარი.

## აქემენიდები

| | |
|---|---|
| კიროს II დიდი | 558/530 |
| კამბისე | 530/522 |
| დარიოს I | 522/486 |
| ქსერქსე I | 486/465 |
| არტაქსერქსე I | 465/424 |
| ქსერქსე II | 424 |
| სოგდიანე (ან სეკუნდიანი) | 424/423 |
| დარიოს II | 423/404 |
| არტაქსერქსე II | 404/358 |
| არტაქსერქსე III | 358/338 |
| არსესი | 338/336 |
| დარიოს III | 336/330 |

**აქატი** (სიცილიის მდ. achates — ახლანდ. დირილოს მიხედვით), მინერალი, ქიმ. შედგენილობა $SiO_2$, კვარცის ფარულკრისტალური სახესხვაობა, წვრილზოლებრივი ტექსტურის მქონე ჭრელი ქალცედონი. ახასიათებს ვიწრო (10 *მკმ*-მდე) სხვალასხვა ფერის ზოლების მრავალჯერადი გადაშრევება, რ-იც მას ზოლებრივ ტექსტურას ანიჭებს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 6,0–6,5. შეფერვის მიხედვით არჩევენ: ა ქ ა ტ უ რ ო ნ ი ქ ს ს (თეთრი და შავი ზოლების მორიგეობა), ს ა რ დ ო ნ ი ქ ს ს (თეთრისა და მურა წითლის), კ ა რ ნ ე ო ლ ო ნ ი ქ ს ს (თეთრისა და წითლის), ს ა რ დ ი ო ნ ს (წითლისა და ნარინჯისფრის), ა ქ ა ტ ე ბ ს (მოცისფრო ნაცრისფრისა და თეთრის). ქიმ. და თერმული დამუშავებით ზოლები შეიძლება ხელოვნურადაც შეიფეროს. ა. ნახევრად ძვირფასი ქვაა და გამოიყენება სანახელავო საქმეში. წარმოიქმნება ეფუზიური ქანების სიცარიელეებში წყალხსნარებიდან გამოლექვით. ა-ის ცნობილი საბადოებია ბრაზილიაში, მალაგასის რესპუბლიკაში, აშშ-ში, საქართველოში (ახალციხის რ-ნი), აზერბაიჯანსა და სომხეთში.

**აქატინა** (Achatina), ხმელეთის მოლუსკების გვარი აქატინისებრთა (Achatinidae) ოჯახისა. სხეულის სიგრძე 20 *სმ*-მდეა. გავრცელებულია აფრიკაში. მისი ერთ-ერთი სახეობა — გიგანტური აფრიკული ლოკოკინა (A. fulica) სამხრ. და აღმ. აზიის მრავალ ქვეყანასა და წყნარი ოკეანის კ-ებზეა შეტანილი. ა. სოფ. მეურნ. კულტურების (განსაკუთრებით შაქრის ლერწმის) საშიში მავნებელია.



აქატინა (Achatina mauritana).

**აქბარ ალაჰაბადი** (ფსევდ.; ნამდვ. სახელი ს ა ი დ ა ქ ბ ა რ ჰ უ ს ე ი ნ რ ი ზ ვ ი), (16. X. 1846, ქ. ალაჰაბადის მახლობლად, — 1921, ქ. ალაჰაბადი), ინდოელი პოეტი, ურდუ ენაზე შექმნილი დემოკრ. ლიტ-რის ერთ-ერთი ფუძემდებელი. მისი ალეგორიული სატირული ლექსები ინგლ. კოლონიზატორებისა და მათ სამსახურში მყოფი თანამემამულეების წინააღმდეგ იყო მიმართული. ა. ა-იმ მ. განდის უძღვნა ვრცელი პოემა „განდინამა“, რ-შიც მხარს უჭერს განდის ანტიკოლონ. ბრძოლას. სამშობლოს ბედზე ფიქრითაა გამსჭვალული მისტ. განწყობილებით დაწერილი მისი ადრეული ლექსებიც. მრავალი ხატოვანი გამოთქმა ა. ა-ის ღაზალებიდან ანდაზებად და აფორიზმებად გავრცელდა ხალხში.

აქემენიდთა სახელმწიფო. დარიოს I-ის სასახლე პერსეპოლისში.



**აქბარი** ჯალალ-ალ-დინ მუჰამად [14. X. 1542, ამარკოტი (სინდი), — 15. X. 1605, აგრა], მოგოლთა იმპერიის განმგებელი 1556-იდან. გამოჩენილი სახელმწ. მოღვაწე და მხედართმთავარი. ამ გაუნათლებელმა, მაგრამ ნიჭიერმა მმართველმა გააფართოვა სახელმწ. საზღვრები ჩრდ-იდან სამხ-ით ბალხიდან მდ. გოდავარამდე (ქაშმირისა და ახლანდ. ავღანეთის ჩათვლით), აღმ-ით და დას-ით ზღვიდან ზღვამდე გაატარა მნიშვნელოვანი სამხ.-ადმ. და ფინანს. რეფორმები, რ-თა მიზანი იყო მსხვილი ფეოდალების სეპარატიზმის ალაგმვა და ცენტრ. ხელისუფლების განმტკიცება. სცადა *ჯაგირების* სისტემის გაუქმება (1574), ფეოდალების ჯაგირიდან ხელფასზე გადაყვანა და მთელი მიწის სახელმწ. საკუთრებად გამოცხადება. ეს პოლიტიკა ფეოდალთა მძაფრ წინააღმდეგობას წააწყდა. ინდ. ფეოდალების გული რომ მოეგო, ა., მისი წინამორბედი მუსლ. მმართველებისაგან განსხვავებით, სამხ. და სახელმწ. თანამდებობებზე აწინაურებდა ინდოელებს; დინასტიური ქორწინებებით განამტკიცებდა კავშირს რაჯპუტების სამთავროებთან; რაჯპუტების ცხენოსანი ჯარი მისი არმიის ძირითად ბირთვს შეადგენდა. ა-მა შემოიღო ახ. რელიგია „დინი-ილაჰი“ („ღვთაებრივი რწმენა“), რ-იც ისლამის, ინდუიზმის, ფარსიზმის, ჯაინიზმის ეკლექტიკურ ნარევს წარმოადგენდა. იგი ამ რელიგ. მეთაურად იქნა აღიარებული. ა. აერთიანებდა საერო და სას. ძალაუფლებას.

**აქ-ბეშიმი,** ნაქალაქარი ქ. თოქმაქის მახლობლად (ყირგ. სსრ). გათხრების შედეგად (უმეტესწილად 1950-იანი წწ.) გამოვლენილია ორმაგი კედლებით შემოზღუდული ქალაქის ნაშთები (V–X ან XII სს.); ზღუდის შიგნით — თიხატკეპნილითა და ალიზით ნაგები 2 ბუდისტური ტაძარი (VI–VII და VII–VIII სს.), ციხე-დარბაზი (VI–VII სს.) და ქრისტ. ტაძარი (VIII ს).

**აქემენიდები** (ძვ. სპარს. Hachāmanišiiă, ბერძნ. Achaimenidai) სამეფო დინასტია სპარსეთში (ძვ. წ. 558–330), რ-მაც გააერთიანა სპარს. მოდგმის ტომები და საფუძველი დაუდო სპარსელების ბატონობას მთელს წინა აზიაში. დინასტიის სახელწ. უკავშირდება სპარს. ტომთა კავშირის მითური ბელადის აქემენის სახელს. დინასტიის ფაქტობრივი დამაარსებელი *კიროს II* დიდი (ძვ. წ. 558–530) *ანშანის* (ელამი) მეფედ იწოდებოდა. მისი ძის კამბისეს (530–522) შემდეგ ა-ის გვერდითი შტოს წარმომადგენელმა დარიოს I-მა (522–486) დინასტიის ახ. ხაზი გააგრძელა. დარიოს I-ის წარწერის მიხედვით, ძვ. ა-ის გენეალოგია ასეთია: «„მამაჩემი — ვიშტასპა, ვიშტასპას მამა არშამა, არშამას მამა — არიარამნა, არიარამნას მამა — ჩიშპიში, ჩიშპიშის მამა აქემენი. იმიტომ ვიწოდებით „აქემენიდებად“», ისტორიაში ცნობილია ა-თა დინასტიის 12 მეფე.

*ლიტ.*: Д а н д а м а е в М. А., К вопросу о династии Ахеменидов, «Палестинский сборник», 1960, [т.] 5, с. 3–21.

*ზ. კიკნაძე.*

**აქემენიდთა სახელმწიფო** (ძვ. წ. 558 — ძვ. წ. 330), ძვ. სპარსული სახელმწიფო, რ-ის ფაქტობრივი დამაარსებელია *კიროს II* დიდი, ერთ-ერთი შთამომავალი იმ კიროსისა, რ-იც ასურ. წყაროებში „ფარსუას მეფედ“ მოიხსენიება. კიროს დიდმა 550–549 დაიპყრო მიდია, 546 — ლიდია და მცირე აზიის ბერძნ. ქალაქები, 545 და 539 — შუა აზიის მნიშვნელოვანი ნაწილი, 539 — ბაბილონეთი და ასურეთის სახელმწიფოში შემავალი ყველა პროვინცია. მისი ძის *კამბისეს* დროს სპარსელებმა დაიპყრეს ეგვიპტე (525), მაგრამ სახელმწიფო აჯანყებებმა მოიცვა, კამბისეს სიკვდილის შემდეგ კი თითქმის დაიშალა. დარიოს I-მა (522–486) კვლავ აღადგინა სპარსეთის ერთიანი სახელმწიფო. დარიოს I-ის წარწერის მიხედვით, ა. ს. შუა აზიიდან ეთიოპიამდე და ინდის ხეობიდან ეგეოსის და ხმელთაშუა ზღვების სანაპირომდე იყო გადაჭიმული. დარიოს I ამბობს, რომ *აჰურამაზდას* წყალობით მას წილად ხვდა 23 პროვინციაზე ბატონობა. ქსერქსე I (486–465) ცდილობდა დაემორჩილებინა ყველა ბერძნ. ტომი და ხმელთაშუა ზღვის რ-ნში გაბატონებულიყო, მაგრამ შეკავშირებულმა ბერძნ. სამყარომ შეძლო წინააღმდეგობა გაეწია დამპყრობლებისათვის. ა. ს-ს მნიშვნელოვან ეკონ. და კულტ. ცენტრებად ითვლებოდა წინა აზიის ძვ. კულტ. ქვეყნები — ბაბილონეთი, სირია, ფინიკია და მც. აზიის დაწინაურებული კუთხეები. აქ კრეფდნენ ყველაზე მეტ ხარკს. განვითარების სხვადასხვა დონეზე მყოფი რ-ნების დასაკავშირებლად მთელს სახელმწიფოში შემოღებული იყო ერთიანი ფულადი სისტემა და ადმ. წყობა (დარიოს I-ის დროს). ა. ს. დაყოფილი იყო 20 სატრაპიად (სამხ.-ადმ. ოლქი). თითოეულ სატრაპიას სათავეში ედგა სატრაპი (ხშატრაპავან) — მეფისნაცვალი, წარჩინებული სპარსელი. მის განმგებლობაში იყო ჯარის შეკრება დაპყრობილ ქვეყნებში, გადასახადების აკრეფა, მართლმსაჯულების საკითხები. გარნიზონის შემადგენლობა ჭრელი იყო, თუმცა ადგილ. მოსახლეობას მასში არ იღებდნენ. აქაც, ისევე როგორც ადმ. აპარატში, უმრავლესობას სპარსელები შეადგენდნენ. თვითონ სპარსეთი (პერსიდა) მთავარი ქალაქებით (პერსეპოლისი, ეკბატანა, სუსა და პასარგადე) თავისუფალი იყო ხარკისაგან. ოფიც. დოკუმენტების ენად იხმარებოდა არამეული. ძვ. სპარსულის და არამეულის გარდა ფართოდ იყო გავრცელებული ელამური. დაპყრობილ ქვეყნებში სპარს. ადმინისტრაცია უცვლელად ტოვებდა ადგილ. კანონებს, ადათებს, ტრადიციებს, რელიგიას, დამწერლობას, ენას და ზომა-წონის სისტემას. სპარსელებმა მრავალ ბერძნ. და ფინიკ. ქალაქს ავტონომია მიანიჭეს, ტაძრები გადასახადებისაგან გაათავისუფლეს, ზოგიერთ ქვეყანაში (კილიკია, სოგდიანე და სხვ.) დატოვეს მეფეთა და მმართველთა ადგილ. დინასტიები. ჰეროდოტეს მიხედვით, ისტ. კოლხეთის სამხრ. ·-ნებში, სამხრ.-აღმ. შავიზღვისპირეთში მცხოვრები ქართველური ტომები — *მოსხები, ტიბარენები, მაკრონები, მოსინიკები* და მარები ა. ს-ს მე-19 სატრაპიაში შედიოდნენ და ყოველწლიურად სამას ტალანტს იხდიდნენ. მართალია, უფრო ჩრდ-ით მცხოვრები კოლხები სატრაპიებში არ შედიოდნენ, მაგრამ ვალდებულნი იყვნენ გამოეყვანათ დამხმარე ჯარი და ხუთ წელიწადში ერთხელ „ნებაყოფლობითი ძღვენი“ — 100 ბიჭი და 100 გოგო — მიერთმიათ სპარსელებისათვის. ა. ს-ს უკანასკნელი მეფე დარიოს III (336–330) ალექსანდრე მაკედონელმა დაამარცხა. ამის შემდეგ ა. ს-მ შეწყვიტა არსებობა.

*ლიტ.*: Д а н д а м а е в М. А., Иран при первых Ахеменидах, М., 1963; Д ь я к о н о в М. М., Очерк истории древнего Ирана, М., 1961.

*ზ. კიკნაძე.*

**აქერნარი,** α ე რ ი დ ა ნ ო ს ი ს ა, *ერიდანოსის* თანავარსკვლავედის ყველაზე ბრწყინვალე, პირველი ვარსკვლავიერი სი-

დიდის მოლურჯო ვარსკვლავი. ნათობა 980-ჯერ აღემატება მზისას, მანძილი მზიდან—13 პს. საქართვ. ტერიტორიიდან არ მოჩანს.

**აქერონტი** (Acheron; ontos—თანამედროვე ფანარიოტიკოსი), მდინარე საბერძნეთში, ეპირის სამხრეთით; ერთვის იონიის ზღვას. მიედინება ვიწრო და პირქუშ ხეობაში. ძვ. ბერძნების წარმოდგენით, აქ იყო საიქიოს კარიბჭე, ხოლო ა. იყო „მარადიული ტანჯვის მდინარე", რ-ზეც უნდა გადასულიყვნენ მიცვალებულთა სულები. ახალმა არქეოლ. გათხრებმა დაადასტურა, რომ აქ, ა-ის ხეობაში, იყო *ნეკროპოლისიც*.

**აქვაიჩა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო), მდ. ფსირცხის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 360 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, გუდაუთიდან 27 *კმ*. ოქტომბრის რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (3 *კმ*).

**აქვაიჩარხუ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის (რ-ნში (ჯირხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 12 *კმ*, გუდაუთიდან 119 *კმ*. ვ. ხარაზიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ჯირხვაში (2 *კმ*).

**აქვიტი,** სათიბებსა და საძოვრებზე გათიბვის ან გაძოვნის შემდეგ წამოზრდილი ბალახი. ა. უხვად იზრდება, თუ ბალახი პირველად ყვავილობამდე გაითიბა.

**აქიდჯრა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ჭლოუს სოფსაბჭო), მდ. დუაბის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 220 *მ*, შავი ზღვიდან 20 *კმ*, ოჩამჩირიდან 24 *კმ*. ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ჭლოუში (3 *კმ*).

**აქილევსი** (Achilleus), ბერძნულ მითოლოგიაში და ჰომეროსის „ილიადაში" ტროის ომის გმირი; ზღვის ქალღმერთ თეტიდასა და მირმიდონელთა მეფის პელევსის ძე, უმშვენიერესი, უსწრაფესი და უმამაცესი ბერძენ გმირთა შორის.

მითის თანახმად, თეტიდამ უკვდავება რომ მიენიჭებინა, შვილი მდ. სტიქსის წმინდა ტალღებში ამოავლო. დედას ბავშვი ქუსლით ეჭირა; ამიტომ უკვდავების წყალი არ შეეხო ა-ის ქუსლს და შემდეგ სწორედ ქუსლში მოხვედრილმა *პარისის* ისარმა განგმირა. აქედან მომდინარეობს გამოთქმა „ა ქ ი ლ ე ვ ს ი ს ქ უ ს ლ ი", რ-იც ადამიანის სუსტ მხარეს გულისხმობს. ა-ის კულტი გავრცელებული იყო სპარტაში, ელიდაში და ლევკეს კუნძულზე. მის სახეს ხშირად მიმართავდა ძვ. სამყაროს პლასტ. ხელოვნება. ჩვენამდე მოღწეულია ა-ის გამოსახულებები (ლარნაკწერა, ბარელიეფები, ბიუსტები).

ა., ისევე როგორც ჰომეროსის სხვა გმირები, ხშირად იხსენიება XII—XIII სს. ქართ. საისტ. და სახოტბო თხზულებებში („ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი", „თამარიანი").

**აქილევსი,** ცთომილი № 588. განეკუთვნება მცირე ცთომილთა *ტროელების* ჯგუფს. საშ. მანძილი მზიდან 780 მლნ. *კმ*. გარემოქცევის პერიოდი 12 წელიწადი. დიამეტრი დაახლ. 140 *კმ*. საშ. ვარსკვლავიერი სიდიდე 16 (იხ. *მცირე ცთომილები*).

**აქილევს ტატიოსი** (Achilleus Tatios), ძვ. ბერძენი მწერალი (IV ს.). ავტორია რომანისა „ლევკიპე და კლიტოფონტი" (8 წიგნი), რ-საც საფუძვლად უდევს ელინისტური სატრფიალო-სათავგადასავლო რომანის ტიპური სიუჟეტური სქემა: მიჯნურთა იძულებითი განშორება, მრავალი ფათერაკისა და ცდუნების დაძლევა, ბოლოს ერთმანეთის პოვნა და შეუღლება. ეს თხზ. დიდად პოპულარული იყო ბიზანტიაში (მისი გაგრძელებაა ბიზანტ. რომანი „ღალაქტიონ და ეპისტიმია") და მნიშვნელოვანი გავლენაც მოახდინა XII ს. ბიზანტ. რომანზე.

**აქილია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და chylos — წვენი), კუჭის წვენში მარილმჟავასა და ფერმენტ პეფსინის უქონლობა. შეიძლება განვითარდეს ყველა იმ დაავადების შედეგად (ანთებითი პროცესი კუჭში, კუჭის სიმსივნე და ა. შ.), რ-იც კუჭის ჯირკვლების ატროფიას იწვევს, ან იყოს სხვა რაიმე დაავადების (ტუბერკულოზი, ათაშანგი, მალარია, ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადება და სხვ.) ერთ-ერთი ნიშანი. დროებითი ა. ხშირად არასრულფასოვანი კვების, ვიტამინების უკმარობის, ნახშირწყლიანი საკვებით კუჭის გადატვირთვის ან ნერვულფსიქ. განცდების შედეგია. ა-ის დროს აღინიშნება უსიამოვნო შეგრძნება კუჭის არეში, ფაღარათი, ანემია და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ა-ის გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება, ადვილად მოსანელებელი, ვიტამინებით მდიდარი საკვები, ნიკოტინის მჟავა და პეფსინი.

**აქინჯიები** (თურქ. Akıncı — თავდამსხმელი, მოთარეშე), მეზობელი ქვეყნების მიწა-წყლის სარბევად და დასაზვერად მოწყობილ ლაშქრობათა მონაწილენი ოსმალეთში. ცნობილი იყვნენ ჯერ კიდევ *ოღუზების* საზ-ბაში. მათი თავდასხმები ეწყობოდა *ღაზავათის* ლოზუნგით. განსაკუთრებით გააქტიურდნენ ოსმალეთის ფეოდ. სახელმწიფოს ჩამოყალიბებისა და ძლიერების ხანაში (XIV—XVI სს.). XIV ს-იდან ა-ის რბევა-თარეშის მთავარ სარბიელად ბალკანეთი იქცა. XVI ს-ში ისინი თავს ესხმოდნენ საქართველოსაც. ა-ის რაზმებს ადგენდნენ ქრისტ. ქვეყნების საზღვრებთან მოსახლე მსუბუქად შეიარაღებული მომთაბარე თურქებისაგან. *სიფაჰიებისა* და *იენიჩრებისგან* განსხვავებით, ა. თავს ესხმოდნენ იმ ქვეყნებსაც, რ-თაც ოსმალეთი არ ეომებოდა. მათი მეშვეობით ოსმ. ხელისუფლება ომის გამოუცხადებლად ებრძოდა ვენეციას, პალკ. ქვეყნებს, ავსტრიას გერმანიას, საქართველოსა და სხვ. ქვეყნებს. ა-ს ხშირად ახლდნენ მოხელეები, რ-ებიც იღებდნენ ნადავლისა და ტყვეების ერთ მეხუთედს — სახელმწიფოს კუთვნილ წილს. *ვ. ჩოჩიევი.*

**აქიუ,** ა ფ ხ ა ზ ს პ ე ლ ე ო ლ ო გ თ ა მ ღ ვ ი მ ე, კარსტული მღვიმე გუდაუთის რ-ნში, დაბა ახალი ათონის მახლობლად, მდ. ფსირცხის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 160 *მ*. 30 *მ* სიგრძის ვიწრო ხვრელით უერთდება 30 *მ* სიმაღლის მთავარ დარბაზს. სტალაგმიტებითა და სტალაქტიტებით მორთული დარბაზების საერთო სიგრძეა 125 *მ*. ა-ში ნაპოვნია მღვიმური დათვის ძვლები. *კ. ჯავრიშვილი.*

**აქლემი** (Camelus), მცოხნელი ძუძუმწოვრების გვარი *აქლემისებრთა* ოჯახისა. ცნობილია ა-ის ორი სახეობა: ე რ თ კ უ ზ ი ა ნ ი (C. dromedarius) და ო რ კ უ ზ ი ა ნ ი ა. (C. bactrianus). ველურად მარტო ორკუზიანი ა-ია შემორჩენილი (სინძიანის უდაბნოებსა და სამხრ.-დას. მონღოლეთში). ა. მხოლოდ უდაბნოსა და მშრალი სტეპის ზონებშია გავრცელებული. იმ მცენარეებით იკვებება, რ-ებსაც სხვა მცოხნელები არ ჭამენ. სვამს ცოტა წყალს, ზოგჯერ მლაშესაც. დიდხანს შეუძლია უწყლოდ გაძლება. ა-ის კუზში გროვდება სამარაგო ცხიმი (100 *კგ*-მდე და მეტიც), რასაც ცხოველი საკვების ნაკლებობისას იყენებს. სხეულის


აქილევსი. «აქილევსი და აიაქსი შაშის თამაშის დროს». ამფორის მოხატულობა. ქ. ვულჩი. ეტრურია. ძვ. წ. 540—530. ვატიკანი. გრიგორიანული ეტრუსკული მუზეუმი.


აქიუ. კარსტული მღვიმე. სტალაგმიტი.

აქემენიდების სახელმწიფო



ის ნაწილები, რითაც წოლის დროს მიწას ეხება, დაფარული აქვს სქელი კორძებით. ამის გამო ა-ს შეუძლია გავარვარებულ (70°C-მდე) ნიადაგზე უვნებლად წოლა. სხეული ეყრდნობა ფართო რბილ თათებს, რაც ქვიშაზე სიარულს უადვილებს. ბევრ ადგილას ა. მოშინაურებულია (დაახლ. 4000 წლის წინათ) და გამოყენებულია სას.-სამ. ცხოველად (იხ. *მეაქლემეობა*). ზრდასრული ა-ის მასა 500—800 *კგ*-ია. ერთკუზიანი ა-ის მაკეობა გრძელდება 13 თვე, ორკუზიანისა — 14. შობს ერთ კოზაკს. ა. ძლიერი სასაპალნე და შესაბმელი ცხოველია. შეუძლია ზურგით ატაროს საკუთარი წონის 50%-მდე ტვირთი, თოხარიკით გადის დღეში 100 *კმ*-მდე (საათში 10—12 *კმ*). ცოცხლობს 35—40 წელს. სამუშაოდ იყენებენ 4—25 წლის ასაკში. იძლევა რძეს, ხორცს, მატყლს. ერთკუზიანი ა. წელიწადში იწველის 4,5% ცხიმიანობის 2000 *ლ*-მდე რძეს. ორკუზიანი — 5,4% ცხიმიანობის 750 *ლ*-მდე რძეს. რძისაგან ამზადებენ კუმისს, გარაჟს, ყველს. ორკუზიანი ა-ის ნაპარსის კანძი 5—10 *კგ*-მდეა (ზოგისა 13 *კგ*-მდე), ერთკუზიანისა 2—4 *კგ*-მდე. ორკუზიანი ა-ის მატყლი უფრო მაღალხარისხოვანია. ა-ის ხორცის კვებითი ღირებულება ძროხის ხორცისას არ ჩამოუვარდება და ზოგან საკვებადაც იყენებენ.


ერთკუზიანი აქლემი.


ორკუზიანი აქლემი.

**აქლემისებრნი** (Camelidae), მცოხნელი ძუძუმწოვრების ოჯახი *კორძფეხიანთა* (Tylopoda) ქვერიგისა. აქვთ დიდი, ტლანქი სხეული (სიმაღლე მინდაოში 70—210 *სმ*), გრძელი კისერი, გაყოფილი ზედა ტუჩი, კიდურებზე ორ-ორი თითი, რ-ებიც პატარა ჩლიქებით ბოლოვდება. ა-თვის დამახასიათებელია ოვალური ერითროციტები, რაც გამონაკლისია ძუძუმწოვრებში. გავრცელებული არიან აზიაში, აფრიკასა და სამხრ. ამერიკაში. ცნობილია ორი გვარი *აქლემი* და *ლამა*. ველურად გვხვდება *ჰუანაკო*, *ვიკუნია* და ორკუზიანი აქლემი.

**აქოლია** (ბერძ. a — უარყ. ნაწ. და cholē — ნაღველი), თორმეტგოჯა ნაწლავში ნაღვლის გადასვლის შეწყვეტა; უმეტესად სანაღვლე გზების დაავადების (ნაღვლის საერთო სადინარის დახშვა) სიმპტომია. ღვიძლში შეგუბებული ნაღველი ხვდება სისხლში და წამლავს ორგანიზმს ა-ს ახასიათებს *სიყვითლე* (კანის, ლორწოვანი გარსების და რქოვანას ყვითლად შეფერვა), უფერული, თიხისებრი განავალი, მუქი შარდი, ქავილი, სისხლჩაქცევები კანში და ლორწოვან გარსში, ზოგჯერ მაღალი ტემპ-რა, იშვიათად ბოდვა ან ცნობიერების დაკარგვა. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ა-ის გამომწვევი მიზეზის ლიკვიდირება.


აქრომატინული თითისტარი. უჯრედის გაყოფის თითისტარი.

**აქროლება,** ნივთიერების გადასვლა მყარი მდგომარეობიდან აირადში, თხევადი ფაზის გავლის გარეშე. იგივეა, რაც *სუბლიმაცია*.

**აქრომატინი** (<ბერძ achromatos — უფერული), უჯრედის *ბირთვის* უბნები, რ-ებიც სუსტად იღებება, რაც *ქრომოსომების* აგებულების თავისებურებებითაა გაპირობებული (შდრ. *ქრომატინი*).

**აქრომატინული თითისტარი,** მ ი ტ ო ზ უ რ ი თ ი თ ი ს ტ ა რ ი, უ ჯ რ ე დ ი ს გ ა ყ ო ფ ი ს თ ი თ ი ს ტ ა რ ი, მცენარეული და ცხოველური უჯრედის წარმონაქმნი, რ-იც ვითარდება *მიტოზის* დროს და მონაწილეობს *ქრომოსომების* დაშორიშორებაში. ა. თ. მიტოზური აპარატის ნაწილია; იგი ციტოპლაზმაზე მჭვრივია, მის შედგენილობაში შედის *რიბონუკლეინის მჟავა*. ა. თ-ს შეადგენს ორი სახის ციტოპლაზმური ძაფები: ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი, რ-ებიც უჯრედის ორივე პოლუსს აკავშირებენ, და ქ რ ო მ ო ს ო მ უ ლ ი, რ-ებიც პოლუსებიდან ქრომოსომებისაკენ მიემართებიან. ა. თ-ის ძაფები წარმოადგენენ მიკრომილაკებს, რ-თა დიამეტრი დაახლ. 200 Å ტოლია. ქრომოსომების დაშორიშორება დაკავშირებულია, ერთი მხრით, ქრომოსომული ძაფების დამოკლებასა და, მეორე მხრით, ცენტრ. ძაფების დაგრძელებასთან. ამ მოვლენის მექანიზმი ჯერჯერობით აუხსნელია.

**აქსაი** (1957-მდე სტანიცა ა ქ ს ა ი ს კ ა ი ა), ქალაქი რსფსრ როსტოვის ოლქში, აქსაის რ-ნის ცენტრი, მდ-ების დონისა და აქსაის შესართავთან. რკინიგზის სადგური, დონის როსტოვიდან 18 *კმ*. 24 ათ. მცხ (1974). საკონსერვო, მინის, აგურის, პლასტმასისა და სხვ. ქ-ნები. სამდ. ფლოტის სარემონტო-საექსპლუატაციო ბაზა.

**აქსაკოვი** ივანე სერგეის ძე [26. IX (8. X). 1823, სოფ. ნადეჟდინო, უფის გუბ., — 27. I (8. II). 1886, მოსკოვი], რუსი პუბლიცისტი-სლავოფილი, პოეტი, საზ. მოღვაწე. ს. *აქსაკოვის* შვილი. 1858—78 მოსკ. სლავური კომიტეტის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. რედაქტორობდა სლავოფილურ ჟურნალებსა და გაზეთებს („რუსსკაია ბესედა", „პარუს", „დენ", „მოსკვა", „რუს" და სხვ.) საგლეხო რეფორმის ზოგიერთ საკითხში ლიბერ.-ბურჟ. პოზიცია ეკავა, შემდეგ კი რეაქციისაკენ გადაიხარა. პოლონეთის 1863 აჯანყების დროს მთავრობას უჭერდა მხარს. რუსეთ-ოსმალეთის 1877—78 ომის დროს გამოვიდა პანსლავიზმის დროშით, ხელმძღვანელობდა მოძრაობას სამხრ. სლავების დასახმარებლად. გააკრიტიკა რუს. დიპლომატიის პოლიტიკა ბერლინის 1878 კონგრესზე, რისთვისაც რამდენიმე თვით გაასახლეს მოსკოვიდან. თავის სტატიებსა და გამოსვლებში ა. თვითმპყრობელობას და მართლმადიდებლობას იცავდა, 40—50-იან წლებში აქვეყნებდა ლექსებს. პროპაგანდას უწევდა სლავოფილურ იდეებს.

*თხზ.*: Сочинения, т. 1—7, М., 1886—87.

**აქსაკოვი** კონსტანტინე სერგეის ძე [29. III (10. IV). 1817, სოფ. ნოვო-აქსაკოვო, ორენბურგის გუბ, — 7 (19). XII. 1860, კ. ზაკინთოსი, საბერძნეთი], რუსი პუბლიცისტი, ისტორიკოსი და ლიტერატორი. სლავოფილობის ერთ-ერთი იდეოლოგი ს. *აქსაკოვის* შვილი. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1835). მონაწილეობდა ნ *სტანკევიჩის* წრეში. ა. თვლიდა, რომ რუსეთის მთავარი თავისებურება იყო თემური წყობა და ისტ. ორი ძირითადი მამოძრავებელი ძალის — ხალხისა („მიწის") და სახელმწიფოს („ხელისუფლების") ჰარმონიული თანაარსებობა; რუსეთის ბუნებრივი განვითარება, მისი აზრით, დაარღვია პეტრე I-ის რეფორმებმა, რ-ებმაც თვითნებურად მოაბრუნა რუსეთი დას. ევროპის წეს-ჩვეულებებისაკენ. პუბლიც. წერილებში ა. მოითხოვდა ბატონყმობის გაუქმებას და ზოგიერთ სხვა ლიბერ.-ბურჟ. რეფორმის გატარებას. მისი ლექსები და პიესები გამსჭვალულია ბატონყმობის საწინააღმდეგო მოტივებით, დესპოტიზმის კრიტიკით, ინტელიგენციის ხალხთან დაახლოების მოწოდებით. როგორც ლიტ. კრიტიკოსი, ა. გამოდიოდა ბ. ბელინსკის და რუს. ლიტ-რაში კრიტიკული მიმართულების წინააღმდეგ. აქვს შრომები რუს. ენის გრამატიკის საკითხებზე.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—3, М., 1861—80.

**აქსაკოვი** სერგეი ტიმოთეს ძე [20. IX (1. X). 1791, უფა, — 30. IV (12. V). 1859, მოსკოვი], რუსი მწერალი. დაიბადა მემამულის ოჯახში. ბავშვობა გაატარა უფაში და ნოვო-აქსაკოვოს საგვარეულო მამულში. ახალგაზრდობაში წერდა ლექსებს, კრიტ. წერილებს. მისი მხატვრული რეალისტური სტილი ჩამოყალიბდა პუშკინისა და, განსაკუთრებით, გოგოლის პროზის გავლენით. თხზულებებში — „ჩანაწერები ანკესით თევზაობის შესახებ" (1847), „ორენბურგის გუბერნიის თოფით მონადირის ჩანაწერები" (1852) და სხვ.—ა. ნატიფად ხატავს რუსეთის ბუნებას. ავტობიოგრ. ნაწარმოებებში — „საოჯახო ქრონიკა" (1856) და „ბაგროვიანთ შვილიშვილის ბავშვობა" (1858, ქართ. თარგმ. 1962) მან დიდი სიმართლით ასახა XVIII ს. მიწურულის პატრიარქალურ-მემამულური ყოფა და გლეხთა ჩაგვრის სურათები. „საოჯახო ქრონიკა" რუს. სოც. რომანის განვითარების მნიშვნელოვანი ეტაპია.

*თხზ.*: Собр. соч. [Вступ. ст. и ред. С. Машинского], т. 1—5, М., 1966.

**აქსარაილი** ქერიმეთ მაჰმუდ (XIV ს.), მცირეაზიელი ისტორიკოსი. ცხოვრობდა აქსარაიში. მსახურობდა ადგილ. დივანში. ერთხანს *ვაკუფების* მუთევალი (განმგებელი) იყო. მის ისტ. თხზულებაში „სელჩუკთა სახელმწიფოების ისტორია" (დაწერილია 1323, შედგება ოთხი ნაწილისაგან) ძირითადად მოთხრობილია ახლო აღმ. ქვეყნების ისტორია. უხვად არის ცნობები XI—XIII სს. საქართველოს, კერძოდ, მც. აზიის სელჩუკთა სახელმწიფოსთან მისი ურთიერთობის შესახებ. თხზულების ორი ხელნაწერი თურქ. არქივებში ინახება.

*ლიტ.*: შ ე ნ გ ე ლ ი ა ნ., სელჩუკები და საქართველო XI საუკუნეში, თბ., 1968, გვ. 30—31. *ნ. შენგელია.*

**აქსელბანდი** (გერმ. Achselband<Achsel — მხარი და Band — ბაფთა, ყაითანი), სამხრე, საბეჭური, მარჯვ. ან, იშვიათად, მარცხ. მხარზე მისაბნევი ლითონის ბუნიკებიანი ზონარი, დაწნული ოქრომკედის, ვერცხლისა ან ფერადი ძაფისაგან. რევოლუციამდელი რუს. არმიაში — გენერლების, გენ. შტაბის ოფიცრებისა და ადიუტანტების ფორმის ნაწილი. ამჟამად ატარებენ უცხოეთის ზოგიერთ არმიაში, საბჭ. არმიაში — საპატიო ცერემონიების დროს.

**აქსელერატორი** (<ლათ. accelero — ვაჩქარებ), მოწყობილობა, რ-იც არეგულირებს ავტომობილის, ტრაქტორისა და სხვ. შიგაწვის ძრავას ცილინდრებში კარბიურატორიდან საწვავი ნარევის ან ტუმბოდან (დიზელებში) სათბობის მიწოდებას. ა-ის მეშვეობით შესაძლებელია ძრავას მუშაობის მჩქარობლური დატვირთვის რეჟიმების შეცვლა ან შენარჩუნება. ა. საწევის ან გვარლის საშუალებით უერთდება კარბიურატორს (ტუმბოს). ა-ს უწოდებენ აგრეთვე საწვავის მიწოდების მართვის სატერფულს (ბერკეტს).

**აქსელერატორი,** ა ჩ ქ ა რ ე ბ ე ლ ი, თანამედროვე ბურჟ. მაკროეკონომიკაში კოეფიციენტი, რ-იც გამოხატავს *ინვესტიციების* მატების შეფარდებას შემოსავლის, სამომხმარებლო მოთხოვნის ანდა მზა პროდუქციის შესაბამის მატებასთან. ა-ს გამოხატავენ ფორმულით $V=\frac{I_t}{Y_{t-1}-Y_{t-2}}$, სადაც $I$ ინვესტიციებია, Y—შემოსავალი, t — დრო. ა. არის „აქსელერაციის პრინციპის" რაოდენობრივი გამოხატულება, რ-ის მიხედვით შემოსავლის, სამომხმარებლო მოთხოვნის ანდა პროდუქციის მატება ან შემცირება იწვევს ე. წ. „ინდუცირებული" ინვესტიციების პროცენტულად უფრო მეტ ზრდას ან შემცირებას. ეს პრინციპი პირველად წამოაყენა ა. *აფტალიონმა* 1913 და ჯ. მ. კლარკმა 1919. შემდგომ ის დეტალურად დაამუშავეს ინგლ. მეცნიერმა რ. ჰაროდმა და ამერიკელებმა ჯ. ჰიქსმა და პ *სამუელსონმა*. „აქსელერაციის პრინციპი" კეინზის „მულტიპლიკატორის პრინციპთან" ერთად ჩართულია ეკონ. ზრდის ნეოკეინზიანურ მოდელში (იხ. *ეკონომიკური ზრდის სტადიების თეორიები*). შემოსავლისა და მოთხოვნის დინამიკასთან შედარებით ინვესტიციების უფრო მკვეთრი დინამიკა (ზრდა ან შემ-

ცირეჰა) გამოწვეულია: მოწყობილობათა წარმოების ვადების ხანგრძლივობით, რის შედეგად დამატებით მოწყობილობაზე წარმოქმნილ მოთხოვნასა და ამ მოწყობილობის წარმოებას შორის გასულ დროში დაუკმაყოფილებელი მოთხოვნა იწვევს წარმოების გაფართოებას თავდაპირველ მოთხოვნაზე უფრო ფართო მასშტაბით; მოწყობილობის გამოყენების ვადების ხანგრძლივობით, რის შედეგად ახ. ინვესტიციების პროცენტული შეფარდება აღდგენითი ინვესტიციების მიმართ მეტია პროდუქციის მატების პროცენტზე. მაგ., თუ ძირითადი კაპიტალი 500 მლნ. დოლარია, რ-იც ყოველწლიურად 10%-ით (ე. ი. 50 მლნ. დოლარით) ცვდება და მზა ნაკეთობაზე მოთხოვნა 10%-ით იზრდება, მაშინ ინვესტიციები საჭიროა არა მარტო ძირითადი კაპიტალის გაცვეთის ასანაზღაურებლად, არამედ მზარდი მოთხოვნის დასაკმაყოფილებლად კაპიტალის დამატებითი გაფართოებისათვისაც (50 მლნ. დოლარით). მზა პროდუქციაზე მოთხოვნის მხოლოდ 10%-ით ზრდა იწვევს მოწყობილობისათვის დაბანდებული საერთო ინვესტიციების გაორმაგებას.

ა-ის კონცეფციის რაციონალური ელემენტებია: ძირითადი კაპიტალის ანაზღაურებასა და გაფართოებას შორის ზოგიერთი ტექ. პროპორციის დახასიათება, აგრეთვე ციკლის ერთი ფაზიდან მეორე ფაზაში გადასვლისას ინვესტიციების დინამიკაში გარდატეხის პუნქტების ასახვა. ამ კონცეფციის პრინციპული მანკიერებაა: ძირითადი კაპიტალის აღწარმოების პროცესში კაპიტალ. ციკლის არსებითი მიზეზების შეცვლა ტექ. პირობებით; მცდარი წარმოდგენა ინვესტიციების დინამიკაზე, როგორც შემოსავლისა და სამომხმარებლო მოთხოვნის ფუნქციაზე მაშინ, როცა კაპიტალიზმის პირობებში იგი განისაზღვრება მოგებისაკენ სწრაფვით; წინააღმდეგობა აქსელერაციის პრინციპსა და პროდუქციის კაპიტალტევადობის შემცირების რეალურ პროცესს შორის; დამატებითი ინვესტიციების გარეშე მოწყობილობათა უფრო სრული დატვირთვისა და მათი გამოყენების ინტენსიფიკაციის გზით მოთხოვნის დაკმაყოფილების შესაძლებლობათა უგულებელყოფა. ა-ის მოდელი ასახავს კაპიტალ. აღწარმოების პროცესის მხოლოდ ზოგიერთ გარეგან ფუნქციონალურ კავშირს და უგულებელყოფს ამ პროცესების ნამდვილ მიზეზ-შედეგობრივ დამოკიდებულებებს.

*ლიტ.*: ჭანუყვაძე გ., ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკა, ნაწ. 4, თბ., 1969, გვ. 164—181; Альтер Л. Б., Модели мультипликатора и акселератора в макроэкономической динамике, кн.: Капиталистическое воспроизводство в современных условиях, М., 1966, с. 107—128; Самуэльсон П., Экономика. Вводный курс, пер. с англ., М., 1964, с. 283—303.

**აქსელერაცია**, იხ. *აქცელერაცია*.

**აქსელერომეტრი** (ლათ. accelero — ვაჩქარებ და ბერძ. metreō — ვზომავ), მოძრავი ობიექტის აჩქარების (გადატვირთვის) საზომი ხელსაწყო. იყენებენ კოსმ. საფრენ აპარატებში, რაკეტებში, თვითმფრინავებსა და სხვ. მოძრავ ობიექტებში, მანქანებისა და ძრავების გამოცდისას და სხვ. ობიექტის მოძრაობის სახეობის მიხედვით ა. არის წრფივი და კუთხური; მოქმედების პრინციპის მიხედვით — მექან., ელექტრომექან. და სხვ.; დანიშნულების მიხედვით — აჩქარების (დროისა და მანძილის ფუნქციის) საზომი და მაქსიმალური (ობიექტის აჩქარების მოცემული ან მაქს. მნიშვნელობის საზომი). ა-ს, რ-საც ჩამწერი მოწყობილობა აქვს, *ა ქ ს ე ლ ე რ ო გ რ ა ფ ი* ეწოდება.

მძრავი ობიექტების ან მანქანათა ნაწილების დაბალი სიხშირის (10 *ჰც*-მდე) რხევებისას დიდი აჩქარების გასაზომად მექან. ა-ს იყენებენ, შედარებით მაღალი სიხშირის რხევებისას — ელექტრომექანიკურს, ხოლო აჩქარების ვიბრაციული გაზომვისას (10 *ჰც*—20 *კჰც* სიხშირეთა დიაპაზონში) — მაქს. ა-ს. მაქს. ა-ით აჩქარების გაზომვა შეიძლება 1 *სმ/წმ²*-იდან 30 *კმ/წმ²*-მდე (0,001—3000 g; g თავისუფალი ვარდნის აჩქარებაა). *გრავიმეტრიაში* ზღვაზე ან ჰაერში სიმძიმის ძალის აჩქარების განსასაზღვრავად იყენებენ სამკომპონენტიან ა-ს. რ-ის მეშვეობით გრავიმეტრის ან ქანქარა ხელსაწყოს დაყენების ადგილზე აღრიცხავენ გემის ან თვითმფრინავის ქანაობით განპირობებულ აჩქარებას. სამკომპონენტიანი ა. 1 *სმ/წმ²* სიზუსტისაა. ამგვარი ა-ით აჩქარების გაზომვა შესაძლებელია ფართო დიაპაზონში (რამდენიმე ასეულ *სმ/წმ²*).

*ლიტ.*: Боднер В. А., Авиационные приборы, М., 1969; Иориш Ю. И., Измерение вибрации. Общая теория, методы и приборы, М., 1956; Кобринский Н. Е., Методы и приборы для измерения ускорений, М.—Л., 1942.

**აქსელროდი** ლიუბოვ ისააკის ასული (ფსევდონიმი — ო რ თ ო დ ო ქ ს ი) (1868 — 5. II. 1946), რუსი ფილოსოფოსი და ლიტერატურათმცოდნე. 1884-იდან მონაწილეობდა რევ. მოძრაობაში, 1892-ში შევიდა მარქსისტულ „შრომის განთავისუფლების“ ჯგუფში. *პლეხანოვთან* ერთად იცავდა ისტ. მატერიალ. გაგებას და აკრიტიკებდა „ეკონომიზმს“, *ნეოკანტიანელობასა* და *ემპირიოკრიტიციზმს*. 1903 მიემხრო მენშევიკებს, 1917 მენშევიკების ცკ-ისა და პლეხანოვის ჯგუფის „ედინსტვოს“ წევრი იყო. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ეწეოდა სამეცნ.-პედ. საქმიანობას.

**აქსელროდი** პავლე ბორისის ძე (1850—1928, ბერლინი), მენშევიკების ერთ-ერთი ლიდერი. 70-იან წლებში ნაროდნიკი (ჯერ ბაკუნისტი იყო, „ზემლია ი ვოლიას“ გათიშვის შემდეგ კი „ჩორნი პერედელის“ ჯგუფს მიემხრო). 1883-იდან ა. „შრომის განთავისუფლების“ მარქსისტული ჯგუფის წევრი; 1900-იდან — „ისკრისა“ და „ზარიას“ ერთ-ერთი რედაქტორი. 1883—1903 მარქსიზმის პროპაგანდის მიზნით დაწერა შრომები, რ-ებშიც თავი იჩინა ბურჟ. დემოკრ. და დას. ევრ. ს.-დ. პარტიების საპარლამენტო საქმიანობის იდეალიზაციამ. რსდმპ II ყრილობის შემდეგ მენშევიზმის ერთ-ერთი იდეოლოგი გახდა. 1905 წამოაყენა ე. წ. „მუშათა ყრილობის“ ანტიმარქსისტული იდეა. რეაქციის წლებში *ლიკვიდატორების* იდეური ხელმძღვანელი იყო. რსდმპ IV გამაერთიანებელ ყრილობაზე (1906) წამოაყენა პროლეტარიატისა და ბურჟუაზიის პოლიტ. თანამშრომლობის ოპორტუნისტული იდეა. I მსოფლიო ომის დროს სოციალშოვინისტი იყო; 1917 — პეტროგრ. საბჭოს აღმასკომის წევრი, აქტიურად უჭერდა მხარს ბურჟ. დროებით მთავრობას. ოქტ. რევ. შემდეგ ემიგრაციაში წავიდა. იყო II ინტერნაციონალის ერთ-ერთი ლიდერი, რეფორმიზმის მომხრე, აშკარად მოითხოვდა საბჭ. რუსეთის წინააღმდეგ შეიარაღებულ ინტერვენციას.

**აქსესუარი** (ფრანგ. accessoire), 1. რაიმეს კუთვნილება; საგნის თანმხლები დეტალი (მაგ., ტანსაცმლის ა., რ-იც კოსტიუმს დამთავრებულ სახეს აძლევს: ხელთათმანი, ჩანთა, ჰალსტუხი და სხვ.). 2. თ ე ა ტ რ შ ი — ბუტაფორიის ან რეკვიზიტის საგნები. 3. ს ა ხ ვ ი თ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი — გამოსახულების მეორეხარისხოვანი, დამხმარე დეტალი.

**აქსიოლოგია** (ბერძ. axia — ღირებულება, logos — მოძღვრება), ფილოსოფიის დარგი, რ-იც შეისწავლის *ღირებულების* რაობას. ა-ის ამოცანაა ღირებულების ონტოლოგიური სტატუსის დადგენა, იმის გარკვევა, თუ როგორია თავისი ბუნებით ღირებულება — სუბიექტური თუ ობიექტური, რელატიური თუ აბსოლუტური, ცვალებადი თუ მარადიული. ა-მ უნდა ნათელყოს ღირებულების კავშირი ღირებულ ობიექტებთან, ჯერარსთან, სუბიექტთან. ამრიგად, ა-ს გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს ყველა იმ მეცნიერებისათვის, რ-ებიც ღირებულების ცალკეულ სახეს ეხება.



აქსელერომეტრი. საავიაციო მექანიკური აქსელერომეტრის საერთო ხედი და სქემა. 1—ქანქარას ტვირთი (გადაიხრება აჩქარების ზემოქმედებით). 2—ზამბარა; 3—ღერძი; 4—კბილანა სექტორი; 5—კბილანა თვალი; 6—ისარი; 7—აჩქარების მაქსიმალური მნიშვნელობის მ. ფიქსირებელი ისარი.

ღირებულების პრობლემა უძველესი დროიდანვე ფილოს. კვლევის საგანი იყო, მაგრამ განსაკუთრებული ყურადღება მან XIX ს. ბოლოს მიიქცია. ა., როგორც შედარებით დამოუკიდებელი ფილოს. დისციპლინა, სწორედ ამ პერიოდში ჩამოყალიბდა.

რადგან სიტყვა „ღირებულება“ მრავალი მნიშვნელობით იხმარება, აქსიოლოგიური კვლევა, პირველ რიგში, ღირებულების ცნების დაზუსტებას მოითხოვს. ჩვეულებრივ, „ღირებულებას“ ფართო მნიშვნელობა აქვს. ის აღნიშნავს ღირებულების მქონე ობიექტს, მაგ., ხელოვნების ნაწარმოებს, და არა საკუთრივ ღირებულებას. ამ უკანასკნელის ნათელსაყოფად არ გამოდგება განსაზღვრება გვარისა და სპეციფ. ნიშნის ჩვენებით. ღირებულების ცნებას ყოფიერების, მატერიის, სინამდვილისა და სხვ. უზოგადესი ცნებების მსგავსად, არ მოეძებნება გვარი, ამიტომ ღირებულების რაობის დასახასიათებლად ა. აღწერას მიმართავს.



რუსული აქსელბანდი. მარცხნივ — ოფიცრისა. 1762; მარჯვნივ—უმცროსი შემადგენლობისა. 1775—1796.

თუ მხოლოდ საქმის ფაქტობრივი ვითარება გვაინტერესებს, ღირებულების ასპექტი არ ჩანს: საგანი ვლინდება როგორც გარკვეული მიზეზებით გამოწვეული, სხვადასხვა თვისებების მქონე, მრავალ მიმართებაში მყოფი მოვლენა. მაგრამ ადამიანი არა მხოლოდ ობიექტური ვითარების კონსტატაციას ახდენს, ის ამავე დროს აფასებს საგანს, იწუნებს ან იწონებს რაიმეს (იხ. *შეფასება* და *ღირებულების ობიექტი*) შეფასების ამ აქტ. პოზიციაში საგანი წარმოდგება როგორც რაღაც მნიშვნელობის მქონე: კარგი ან ცუდი, ბოროტი ან კეთილი. ღირებულება არის ის, რის საფუძველზეც განიხილება რამე, როგორც მოწონების, პატივისცემის, მოწიწების ან, პირუკუ, დაწუნების, გაკიცხვის ღირსი.

ღირებულების ბუნების იდეალ. გაგებაში ორი ძირითადი მიმართულება შეიძლება გამოიყოს: ობიექტივისტური და სუბიექტივისტური. ობიექტივისტურ იდეალ. ა. *პლატონის* ფილოსოფიის ხაზის თავისებური გაგრძელებაა. რ. *ლოტცე*, რ-ის ნააზრევმაც საფუძველი ჩაუყარა ბურჟ. ა-ს, თვლიდა, რომ ღირებულება მიეკუთვნება ფიზიკურისა და ფსიქიკურისაგან განსხვავებულ სფეროს, რ-იც არ არსებობს, მაგრამ „მნიშვნელობს“. ნეოკანტიანელთა *ბადენის სკოლის* წარმომადგენლებმა (ვ. *ვინდელბანდი*, ჰ. *რიკერტი* და სხვ.) ღირებულებები ფილოს. სპეციფ. ობიექტებად მიიჩნიეს. ფილოსოფიას, კერძო მეცნიერებისაგან განსხვავებით, დაეკისრა არანამდვილი, არარეალური, არარსებული, მაგრამ აბსოლუტურად მნიშვნელადი, იდეალური ღირებულებების კვლევა.

პლატონის ხაზი შეიმჩნევა ფენომენოლოგების — მ. *შელერისა* და ნ. *ჰარტმანის* აქსიოლოგიურ მოძღვრებაში. შელერი თვლის, რომ ღირებულებები, როგორც გარკვეული თვისობრიობები, ქმნის განსა-

კუთრებული წესრიგის, მიმართებებისა და კავშირების მქონე საგანთა სფეროს. ნ. ჰარტმანის თანახმად, ღირებულებები პლატონური იდეებია, იდეალური არსებებია. პლატონის ტრადიციას ემხრობა ღირებულების ნეოთომისტური (იხ. *ნეოთომიზმი*) თეორიაც. აქაც, ბადენისა და ფენომენოლოგიური სკოლის მსგავსად, ღირებულების ობიექტურობა, აბსოლუტურობა და მარადიულობა თავისთავად ღირებულებების სამყაროს ჰიპოსტაზირების საფუძველზე მართლდება.

იდეალ. ფილოსოფიაში ფართოდაა გავრცელებული სუბიექტივისტური თვალსაზრისი, რ-საც ღირებულება ადამიანის ფსიქო-ფიზიკური თავისებურებიდან გამოჰყავს. ღირებულებად ითვლება ის, რაც ემსახურება სიცოცხლის დამკვიდრებას, ის, რაც უპასუხებს ადამიანის მოთხოვნილებას, სურვილს და ა. შ. ეს თვალსაზრისი, რ-მაც დიდი გავლენა იქონია თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაზე (*სიცოცხლის ფილოსოფია, ლოგიკური პოზიტივიზმი, პრაგმატიზმი*), ახდენს ღირებულების რელატივიზაციას.



აქსისი.

მარქსისტული ა-თვის უცხოა როგორც ღირებულების სამყაროს აბსოლუტიზაცია, ასევე ღირებულების ბუნების რელატივისტური, ფსიქოლ. გაგება. ღირებულება ყოველთვის გულისხმობს სინამდვილეს, ადამიანს. ადამიანთა დამოკიდებულების გარეშე მას აზრი ეკარგება. ღირებულება უპირისპირდება სუბიექტს როგორც ჯერარსი, ნორმა, თავისი თავის განხორციელების მოთხოვნა. მეორე მხრივ, ღირებულების მიმართ თვითონ ადამიანიც აქტიურია, საზ. ცხოვრებაში ის ხელმძღვანელობს ღირებულებებით, როგორც მოქმედების ორიენტირით, ღირებულებებში ეძიებს ის თავისი სიცოცხლისა და ნამოღვაწარის გამართლებას. ადამიანისადმი მიმართულობა ღირებულებას არ ართმევს ობიექტურობას. ღირებულების მნიშვნელობა არ არის დამოკიდებული ინდივიდთა აღიარება-დაწუნებაზე. ღირებულების მნიშვნელობა ისევეა საძიებელი, საწვდომი, როგორც ყველა სხვა ობიექტური ვითარებებისა. ღირებულებათა ობიექტურობა, აბსოლუტურობა და მარადიულობა ვლინდება კულტ. ზოგადსაკაცობრიო ფორმებში.

*ლიტ.*: Проблема ценности в философии, М.—Л., 1966; Hartmann N., Ethic, 3. Aufl., Halle, 1949; Münsterberg H., Philosophie der Werte, Lpz., 1908; Perry R. B., General theory of value, Camb., 1950; Rickert H., System der Philosophie, Bd. 1, Tübingen, 1921; Scheler M., Der Formalismus in der Ethik und die materielle Wertethik, 4. Aufl., Halle, 1954.
*თ. ბუაჩიძე.*



აქსონომეტრია. ზემოთ — იზომეტრია (სამივე საკოორდინატო მონაკვეთი ერთნაირად იცვლება) ქვემოთ — დიმეტრია (ერთნაირად იცვლება ორი საკოორდინატო მონაკვეთი).

**აქსიომა** (ბერძნ. axiōma—აღიარებული დებულება), დებულება, რ-ის ჭეშმარიტება თავისთავად ცხადია, უეჭველია და დასაბუთება არ სჭირდება. ტერმინი „ა." *არისტოტელეს* მიეწერება. მის დროს ეს ტერმინი მეცნიერებიდან სასაუბრო ენაში შევიდა, როგორც თავისთავად ცხადი დებულების სინონიმი.

დედუქციურ მეცნიერებაში ა-ს დისციპლინის საწყის დებულებას უწოდებენ. სიცხადისა და სიმარტივის გამო ამ დისციპლინაში იგი მართებულობის დაუმტკიცებლად ჭეშმარიტადაა მიჩნეული. ა-ის ფიქსირება შესაძლებელს ხდის, რომ დისციპლინის სხვ. დებულებათა ჭეშმარიტად მიჩნევის აქტს მოეძებნოს მკაცრი და ობიექტური კრიტერიუმი. აქსიომათაგან განსხვავებული ყოველი დებულება დისციპლინაში ჭეშმარიტად მიიჩნევა იმ და მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ შესაძლებელია მისი გამოყვანა (დედუქცია) ა-ებიდან ან მათგან უკვე გამოყვანილი დებულებებიდან, ე. წ. წინამორბედ დისციპლინათა დებულებებისა და ლოგიკის წესების მეშვეობით. ამ გზით მიღებულ დებულებებს თეორემებს უწოდებენ, ა-ებიდან თეორემათა გამოყვანას კი — დამტკიცებას. ამგვარად, ა-იდან თეორემათა გამოყვანა „მექანიკურად" ასე აღიწერება: თეორემათა დასამტკიცებლად ლოგიკის წესების დაცვის, წინამორბედ დისციპლინებსა და ა-ებში გამოთქმული ცოდნის გარდა, სხვა მონაცემთა გამოყენება საჭირო აღარ არის. გარდა ამისა, დისციპლინის აქსიომური განხილვა საშუალებას გვაძლევს თავი დავაღწიოთ მანკიერ წრეს და დამტკიცებისა და დისციპლინის დამაჯერებლობის საკითხი მხოლოდ მისი ა-ების საიმედოობის საკითხით შემოვსაზღვროთ.

ა-ების დაუმტკიცებლად მიღება არ ნიშნავს პრინციპულად მათ დაუმტკიცებადობას, კერძოდ, ა-ებად ახალ დებულებათა არჩევისას, ძველი ა-ები შეიძლება დამტკიცდეს როგორც თეორემები. ამ გარემოებათა გამო მათ შეიძლება აღარც მოვთხოვოთ თავისთავადი სიცხადე და სიმარტივე, თუ ა-ების ამორჩევა დისციპლინის დაფუძნების საჭიროებით არ არის ნაკარნახევი. ამიტომ ა-ების არჩევის დროს გვაქვს გარკვეული თავისუფლება, რაც თეორ., პრაქტ., პედ. თუ სხვ. მოსაზრებებითაა გაპირობებული. ხან სასურველია ცხადი და მარტივი ა-ების შერჩევა, ხან კი — მინ. რიცხვის ა-ებისა, რ-თა შორის არ გვხვდება არც ერთი ზედმეტი, სხვა ა-ებიდან გამომდინარე ა. და ა. შ.; მთავარია, ა-ებიდან თეორემებად არ მივიჩნიოთ ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო დებულება (ასეთია ა-ების საიმედოობის ფორმალური კრიტერიუმი — იხ. *თავსებადობა*) და თეორემად დამტკიცდეს დისციპლინის ყველა ჭეშმარიტი დებულება, როცა ეს შესაძლებელია პრინციპულად.

ძველი გაგებით ა-ს კიდევ ერთი აუცილებელი თავისებურება მიეწერებოდა, კერძოდ, ჭეშმარიტება. ა-ები ძალას ინარჩუნებენ ყველა სიტუაციაში, მათი საწინააღმდეგო ვითარების მოაზრება შეუძლებელია, რადგან არ მოიაზრება შესაძლო სისტემა რ-თვისაც ნებისმიერი დისციპლინის ა. ჭეშმარიტი არ იყოს. ასეთი გაგება ემყარება მათემატიკის დებულებათა ჭეშმარიტების ხასიათის მცდარ გააზრებას. *არაევკლიდური გეომეტრიების* აღმოჩენამ შეარყია ეს წარმოდგენა. კერძოდ, გამოირკვა, რომ ევკლიდეს გეომეტრიის მეხუთე პოსტულატში დადგენილი ვითარების საწინააღმდეგო სიტუაციის მოაზრება შესაძლებელია, მოიაზრება სისტემა, რ-თვისაც მეხუთე პოსტულატი ჭეშმარიტი არ არის.

*ლიტ.*: ტარსკი ა., ლოგიკისა და დედუქციურ მეცნიერებათა მეთოდოლოგიის შესავალი, თარგმ. ინგლ., თბ., 1971; Гильберт Д., Основания геометрии, пер. с нем., М.—Л., 1948; Чёрч А., Введение в математическую логику, пер. с англ., [т.] 1, М., 1960. *მ. ბეჟანიშვილი.*

**აქსიომატური მეთოდი,** იხ. *დედუქციური მეთოდი.*

**აქსიონოვი** ვასილი პავლეს ძე (დ. 20. VIII. 1932, ყაზანი), რუსი საბჭოთა მწერალი. დაამთავრა ლენინგრ. სამედ. ინ-ტი (1956). პირველი მოთხრობა გამოაქვეყნა 1959. ა-ის შემოქმედების მთავარი თემაა თანამედროვე ახალგაზრდობის ცხოვრება. ავტორია რომანებისა „ვარსკვლავბილეთი" (1961), „ახლა კი დროა, მეგობარო" (1964); მოთხრობების „კოლეგები" (1960; ამავე სახელწ. ფილმი, 1963), „მაროკოული ფორთოხალი" (1963); კრებულებისა „კატაპულტა" (1964), „შუაგზაზე მთვარისაკენ" (1966); პიესისა „მუდამ იყიდება" (დაიდგა 1965) და სხვ. ა-ის პიესები იდგმება საბჭ. კავშირის ბევრ თეატრში.

*თხზ.*: Затоваренная бочкотара, М., 1968; ადგილობრივი ხულიგანი აბრამაშვილი, თბ., 1966; კოლეგები, თბ., 1964.

**აქსისი** (Cervus axis), ძუძუმწოვარი ცხოველი *ირმისებრთა* ოჯახისა. სხეულის სიგრძე 150 *სმ*-მდეა, სიმაღლე 100 *სმ*-მდე; იწონის 40 *კგ*-მდე. წითური ბალანი მრავალრიცხოვანი თეთრი ფორეჯებით აქვს მოხატული. ხარის რქების სიგრძე 100 *სმ*-მდეა. ფური ურქოა. გვხვდება ინდოეთსა და ცეილონში. ამჟამად ა-თა რაოდენობა საგრძნობლად შემცირებულია, ზოგან სულ ამოწყვეტილია. ცხოვრობს ჯოგებად, იკვებება ბალახით, შივითადად მერქნიანი მცენარეების ფოთლებითა და ნაყოფით. მაკეობა 7–8 თვე გრძელდება. შობს 1–2 ნუკრს.

**აქსისი** (ლათ. axis — ღერძი), ეპისტროფეუსი, ადამიანისა და უმაღლეს ხერხემლიანთა კისრის მეორე მალა. ა-ს, სხვა მალებისაგან განსხვავებით, მალის სხეულის ზევითა ზედაპირზე (ცხოველებში: წინა ზედაპირზე) აქვს კარგად განვითარებული ძვლოვანი მორჩი — ე. წ. კბილი, რ-ის გარშემოც ვერტიკალურად ტრიალებს *ატლანტი* თავთან ერთად.
*ვ. აბაშიძე.*

**აქსოლოტლი,** კუდიანი ამფიბიის—ეფხვა ამბისტომის ლარვა, რ-საც გამრავლების უნარი აქვს (იხ. *ნეოტენია*). ზოგან იყენებენ საკვებად, ლაბორატორიებში კი სხვადასხვა ექსპერიმენტისათვის.

**აქსონი** (ბერძნ. axōn — ღერძი), ნეირიტი, ღერძული ცილინდრი, ნერვული უჯრედის მორჩი, რ-იც უჯრედის სხეულიდან ნერვულ იმპულსს გადასცემს ორგანოებსა და სხვ. ნერვულ უჯრედებს. თითოეულ ნერვულ უჯრედს (*ნეირონს*) თითო ა. აქვს, რ-ის კვება და ზრდა ნეირონის სხეულზეა დამოკიდებული — გადაჭრის შემთხვევაში ა-ის პერიფერიული ნაწილი კვდება, ხოლო ცენტრ. ინარჩუნებს სიცოცხლისუნარიანობას. ა-ის პროტოპლაზმაში (აქსოპლაზმაში) განლაგებულია *ნეიროფიბრილები, მიტოქონდრიები* და *ენდოპლაზმური ბადე.* ა-ის დიამეტრი და გარსების სტრუქტურა განსაზღვრავს აგზნების გადაცემის სისწრაფეს. ა-ის ბოლო ნაწილები, ე. წ. ტერმინალები, იტოტება და კონტაქტს ამყარებს სხვა უჯრედებთან. ამ კონტაქტით (*სინაფსებით*) ხდება აგზნების გადაცემა. ა-ების ერთობლიობა ქმნის ნერვს.

**აქსონომეტრია** (ბერძნ. axōn — ღერძი და ...*მეტრია*), სივრცითი ნაკვთის სიბრტყეზე გამოსახვის ერთ-ერთი ხერხი. თუ სივრცეში დეკარტის კოორდინატთა სისტემასთან დაკავშირებული ნაკვთი კოორდინატთა სისტემასთან ერთად პარალელურად გეგმილდება სიბრტყეზე, მიიღება ე. წ. პარალელური აქსონომეტრია. უფრო ზოგადი სახის ა. (ცენტრალური ა.) მიიღება *ცენტრალური დაგეგმილების* საფუძველზე. ნაკვთის გეგმილი, კოორდინატთა სისტემის გეგმილთან (აქსონომეტრიულ სისტემასთან) გეომ. კავშირში, სავსებით განსაზღვრავს ნაკვთის ფორმასა და მდებარეობას. პრაქტიკაში ძირითადად იყენებენ ა-ის კერძო სახეებს: იზომეტრიას (იხ. ნახ. 1) და დიმეტრიას (იხ. ნახ. 2). ა. განზოგადებულია მაღალი განზომილების სივრცეებზეც.

**აქსონ-რეფლექსი,** რეფლექსური რეაქცია, რ-იც, ნამდვილი *რეფლექსისაგან* განსხვავებით, ვითარდება ცენტრ. ნერვული მექანიზმების მონაწილეობის გარეშე. ა.-რ-ის დროს პერიფერიულ ნერვულ დაბოლოებაში აღმოცენებული აგზნება ცენტრისკენული ბოჭკოს განშტოების წერტილში ერთი ტოტიდან მეორეზე გადადის და გარკვეულ ფიზიოლ. ეფექტს იწვევს. ა.-რ-ის მაგალითია პერიფერიული ძარღვების გაფართოება კანის გაღიზიანების შედეგად.

**აქსუ,** უღელტეხილი კავკასიონის მთავარ ქედზე, ბეჩოს უღელტეხილის აღმ-ით.

ზ. დ. 3800 *მ*. დაფარულია თოვლითა და ყინულით. დოლრას ხეობას აკავშირებს ბაქსანის ხეობასთან. *მ. უთმელიძე*.

**აქსუ,** მდინარე ყაზ. სსრ თალდი-ყორღანის ოლქში. სიგრძე 316 *მ*, აუზის ფართ. 5040 *კმ²*. სათავე აქვს ჯუნგარის ალათაუს მყინვარებში უდაბნოზე მიედინება და იკოტება. ერთვის ბალხაშის ტბას. საზრდოობს თოვლისა და მყინვარის წყლით. წყალუხვია მაისიდან აგვისტომდე. ფართოდ იყენებენ სარწყავად.

**აქსუმი** (Axum, Aksum), ქალაქი ჩრდ. ეთიოპიაში (ტიგრეს პროვინცია) ადუვას დასავლეთით; რელიგ. ცენტრი და ნეგუსების (ეთიოპ. მეფეები) კურთხევის ადგილი. დააარსა სამხრ. არაბეთიდან გამოსულმა ხალხმა დაახლ. ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებში. მოგვიანებით (I ს.) ა. *აქსუმის სახელმწიფოს* დედაქალაქი გახდა. ა-ის არქეოლ. კვლევა 1906 დაიწყო. შემორჩენილია გრანდიოზული ობელისკი — სტელები ძვ. ეთიოპ., ბერძნ. და საბეური წარწერებით.

**აქსუმის სახელმწიფო,** ძველი სახელმწიფო თანამედროვე ჩრდ. ეთიოპიის ტერიტორიაზე. სახელი ეწოდა მთავარი ქალაქის — აქსუმის მიხედვით. მდებარეობდა მნიშვნელოვან სავაჭრო გზებზე, რამაც ხელი შეუწყო მის გაძლიერებას. III ს. II ნახევრიდან იწყება ა. ს-ს პოლიტ. ეკონ. და კულტ. აღმავლობა. IV ს. დასაწყისში იგი იპყრობს ნუბიას (ქუში), მეროეს. IV—VI სს-ში სამხრ. არაბეთში ბატონობისათვის წარმატებით ებრძვის *ჰიმიარიტების სამეფოს*. სადავოა ა. ს-ს სოც.-ეკონ. სტრუქტურის საკითხი. ზოგი მკვლევარი მას მონათმფლობელურ სახელმწიფოდ მიიჩნევს, ზოგი ფეოდალურად. ა. ს-ს კულტურამ სამხრ. არაბ. და ბიზანტ. კულტურების დიდი გავლენა განიცადა. IV ს-ში ა. ს-ში გავრცელდა ქრისტიანობა. სამხრ. არაბეთში სპარსელების გამოჩენის შემდეგ (VI ს.) ა. ს. დასუსტდა, სახალიფოს წარმოქმნის შემდეგ კი (VII ს.) საბოლოოდ დაიშალა.

**აქტეები** (Achté), ფინელ მუსიკოსთა ოჯახი. 1. ა ქ ტ ე ლორენც ნიკოლაი (25. V. 1835 — 18. IV. 1900), კომპოზიტორი, ოპერის მომღერალი (ბარიტონი), დირიჟორი, პედაგოგი. ფინური საოპერო ხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. მღეროდა მთავარ პარტიებს დონიცეტის („ლუჩია დი ლამერმური", „ლუკრეცია ბორჯია"), ბელინის („ნორმა"), გუნოს („ფაუსტი") და სხვ. ოპერებში. 2. ა ქ ტ ე ემი შარლოტა (ქალიშვილობის გვარი ს ტ რ ე მ ე რ ი) (14. XI. 1850, ოულუ,— 2. XII. 1924, ჰელსინკი). ლ. ნ. აქტეს მეუღლე. ფინ. საოპერო ხელოვნების ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1873—79 ჰელსინკის ოპერის წამყვანი მომღერალი (სოპრანო). პარტიები: ლუჩია (დონიცეტის „ლუჩია დი ლამერმური"), ლეონორა (ვერდის „ტრუბადური"), ნორმა (ბელინის „ნორმა"), მარგარიტა (გუნოს „ფაუსტი") და სხვ. 1891—1922 ხელმძღვანელობდა საკუთარ საოპერო დასს. 3. ა ქ ტ ე-ი ა ლ ს ნ დ ე-რ ი აინო [23. IV. 1876, ჰელსინგფორსი (ჰელსინკი),— 8. VII. 1944, იქვე], ლ. ნ. და ე. შ. ა-ის ქალიშვილი. ოპერის მომღერალი (დრამ. სოპრანო). 1897—1903 მღეროდა „გრანდ-ოპერაში" (პარიზი), 1904 — 06 — „მეტროპოლიტენ-ოპერაში" (ნიუ-იორკი). პარტიები: ელზა, ელისაბედი, ევა (ვაგნერის „ლოენგრინი", „ტანჰოიზერი", „ნიურნბერგელი მაისტერზინგერები"), სალომე (რ. შტრაუსის „სალომე") და სხვ. „ფინეთის სამამულო საოპერო თეატრის" ერთ-ერთი დამაარსებელი (1911, 1914-იდან „ფინური ოპერა", 1956-იდან „ფინური ეროვნული ოპერა").

**აქტეონი** (aktaiōn), ბერძნ. მითოლოგიაში მონადირე ჭაბუკი, თებეს მეფის კადმეს შვილიშვილი, *ქირონის* მოწაფე. *ოვიდიუსის* „მეტამორფოზების" მიხედვით, მან კითერონის ტყეში ნადირობისას შემთხვევით დაინახა მობანავე *არტემიდა*. განრისხებულმა ქალღმერთმა ა. ირმად აქცია და მისსავე ძაღლებს დააგლეჯინა. სხვა ვერსიით, ა. სემელეს სიყვარულში შეეცილა ზევსს და ზევსის რისხვამ დაღუპა. ა-ის ირმად გადაქცევის სცენა გამოხატულია არმაზისხევის II ს სამარხში ნაპოვნ გემაზე.

*ლიტ.*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე მ., საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები, [წგნ.] 2, თბ., 1958. *ო. ლორთქიფანიძე*.

**აქტი** (ლათ. actus — მოქმედება, actum — დოკუმენტი), 1. რაიმე ცალკეული მოქმედება (მაგ., ტერორისტული აქტი). 2. სხვადასხვა ოფიც. დოკუმენტი, ჩანაწერი, ოქმი. 3. დრამ. ნაწარმოების ან თეატრ. წარმოდგენის დასრულებული ნაწილი; იგივეა, რაც მოქმედება. თეატრში ა-ებს ერთმანეთისაგან ყოფს ა ნ ტ რ ა ქ ტ ი. ა-ის ნაწილებია გამოსვლა, ეპიზოდი, სცენა, სურათი. 4. (მოძვ.) საზეიმო სხდომა სასწავლებელში ან სამეცნ. დაწესებულებაში (აქედან — ს ა ა ქ ტ ო დ ა რ ბ ა ზ ი).

**აქტი** (ენათმეცნ.), გრამატიკული კატეგორია, რ-იც გვიჩვენებს, ნახა თუ არა მოუბარმა ზმნით გამოხატული მოქმედება. ამისდა მიხედვით გვაქვს ნ ა ხ უ ლ ი და უ ნ ა ხ ა ვ ი ა-ები. ქართ. ენაში ეს კატეგორია გადმოიცემა წარსული დროის ფორმებით: უნახავი ა. — თურმეობითის (დაუწერია, წასულა), ნახული ა. — უწყვეტლის ან წყვეტილის (წერდა, მიდიოდა; დაწერა, წავიდა) მწკრივებით.

**აქტი და შინაარსი,** იხ. *აქტფსიქოლოგია*.

**აქტივაციის ენერგია,** რეაქციის ჩატარებისათვის საჭირო საშ. ჭარბი ენერგია, რ-იც უნდა ჰქონდეს ქიმიურად მორეაგირე ნივთიერებების ნაწილაკებს. ყოველი დაჯახება მორეაგირე ნივთიერებების მოლეკულებს შორის, არ იწვევს ქიმ. გარდაქმნას. ქიმ. რეაქცია ხორციელდება იმ მოლეკულებს შორის რ-ებსაც საშ. კინეტიკურ ენერგიაზე მეტი ენერგია ანუ ა. ე. აქვთ. სისტემაში ა. ე. ყველა მოლეკულას არ გააჩნია. ა. ე-ის ზუსტი მნიშვნელობის გამოთვლა თეორიულად ჯერჯერობით არ არის შესაძლებელი. ექსპერიმენტულად იგი გამოითვლება არენიუსის განტოლების $\frac{d\ln k}{dT}=\frac{E}{RT^2}$ საშუალებით, რისთვისაც საჭიროა დადგინდეს დამოკიდებულება $\ln k$ და ტემპ-რას შორის ($E$ აქტივაციის ენერგიაა $\frac{კკალ}{მოლ}$ ან $\frac{კალ}{მოლ}$ ერთეულებში, $k$ — ტემპ-რაზე დამოკიდებული რეაქციის სიჩქარის მუდმივა, $T$ — აბსოლ. ტემპ-რა, $R$ — აირის მუდმივა). რეაქციის სიჩქარეების გაზომვის სიზუსტეთა ზღვრებში ა. ე-ის დამოკიდებულება ტემპ-რისაგან არ არის შემჩნეული, ამიტომ არენიუსის განტოლება ინტეგრ. ფორმით $k=A\exp(-E/RT)$ (სადაც $A$ მუდმივაა) ზემოთ მოყვანილი განტოლების ეკვივალენტურია. ვალენტურად ნაჯერ მოლეკულებს შორის მიმდინარე რეაქციის ა.ე. რამდენიმე ათეული $\frac{კკალ}{მოლ}$-ის ტოლია. ატომების ან თავისუფალი რადიკალების მონაწილეობით მიმდინარე ქიმ. რეაქციის ა. ე. შედარებით ნაკლებია.

**აქტივაციური ანალიზი,** ნივთიერების თვისებითი და რაოდენობითი შედგენილობის განსაზღვრის მეთოდი, რ-იც ატომთა ბირთვების აქტივაციასა და მათი რადიოაქტ. გამოსხივების გაზომვაზეა დაფუძნებული. ა. ა-ის ჩასატარებლად ნივთიერებას ბირთვული გამოსხივების ამა თუ იმ სახეობით დაასხივებენ. თითოეულ რადიოაქტ. ბირთვს აქვს მისთვის დამახასიათებელი ნახევრად დაშლის პერიოდი $T_{1/2}$ და გამოსხივების ენერგია $E$ ამ ორი სიდიდის განსაზღვრით შეიძლება ზუსტად დადგინდეს გააქტიურებული ელემენტის ბუნება, მისი აქტივობის ან გამოსხივების ინტენსიობის დადგენით კი გაიზომოს საანალიზოდ აღებული ნივთიერების კონცენტრაცია.

ა. ა-თვის იყენებენ ჩქარ და ნელ ნეიტრონებს, პროტონებს, დეიტრონებს, α-ნაწილაკებს და მაღალი ენერგიის γ-კვანტებს. ისეთი ქიმ. ელემენტების ანალიზი, რ-თა $Z\geqslant20$, მიზანშეწონილია ჩატარდეს ნეიტრონების გამოყენებით, რადგან ასეთი ელემენტებისათვის დამახასიათებელია ნეიტრონებთან რეაქციის დიდი ალბათობა, განსაკუთრებით სითბურ ნეიტრონებთან.

თანამედროვე ბირთვულ რეაქტორებში შესაძლებელია ნელი და ჩქარი ნეიტრონების მაღალი ნაკადის მიღება ($5\cdot10^{15}$ ნეიტრონი $სმ^{-2}$ $წმ^{-1}$). ასეთი ნაკადის პირობებში ა. ა-ის საშუალებით ქიმ. ელემენტების უმრავლესობა შეიძლება განისაზღვროს $10^{-13}$ — $10^{-14}$ *გ* რაოდენობით. მცირე რიგითი ნომრის ($Z$=1—7) მქონე ელემენტებისა და აგრეთვე Fe, S, Mg, Nb, Ti, Tl, Pb და Bi ა. ა-თვის იყენებენ ჩქარი ნეიტრონების ნაკადს. მაღალი ენერგიის α-ნაწილაკების გამოყენებით კი განსაზღვრავენ B, F, Na, Mg და Al მიკრორაოდენობებს.

ნეიტრონული ა. ა-ით განისაზღვრება მინარევების კვალი რეაქტორებისა და რაკეტების ასაგებ მასალებში. მაგ., ცირკონიუმში ჰაფნიუმი ისაზღვრება $10^{-4}$ % რაოდენობით, ჩქარი პროტონების გამოყენებით სილიციუმში ბორის მინარევი ისაზღვრება $10^{-7}$%-მდე, ხოლო ტანტალში ნიობიუმი — $10^{-5}$%-მდე. ა. ა. შეიძლება ჩატარდეს რადიოქიმ. და ინსტრუმ. მეთოდების გამოყენებით. რადიოქიმ. მეთოდის გამოყენების დროს საანალიზო ნიმუშს ქიმიურად ყოფენ გააქტიურებულ ელემენტებად და შემდეგ საზღვრავენ თითოეული ელემენტის აქტივობას. ა. ა-ის ინსტრუმ. მეთოდი რადიოქიმიურთან შედარებით ხშირად დაბალი მგრძნობიარობისაა და გამოირჩევა ნიმუშების მთლიანობის შენარჩუნებით. ა. ა-ს მაღალი ინტენსივობის გამოსხივების წყარო და მუშაობის საკმაოდ რთული ტექნიკა სჭირდება. ა. ა-ს ამჟამად ფართოდ იყენებენ გეოლ. ნიმუშების ექსპრესს-ანალიზისათვის, ზედმიწევნით სუფთა ნახევრად გამტარებში მინარევების მცირე რაოდენობის დასადგენად, ბიოლ. ნიმუშებში მიკროელემენტების რაოდენობის გასაზომად, კრიმინალისტიკაში, არქეოლოგიაში და სხვ.

*ლიტ.*: Кузнецов Р. А., Активационный анализ, М., 1967; Тейлор Д., Нейтронное излучение и активационный анализ, пер. с англ., М., 1965. *თ. ცეცხლაძე*.

**აქტივი,** პარტიული, კომკავშირული, პროფკავშირული, სამეურნეო და სხვ. ორგანიზაციების ყველაზე მოწინავე, ქმედითი, ინიციატივიანი ნაწილი, ორგანიზაციის ხელმძღვანელობის დასაყრდენი და მისი შევსების წყარო. ა-ის კრებებზე განიხილება მუშაობის მნიშვნელოვანი საკითხები, ხდება მასების გამოცდილების გაზიარება. აქტივისტების ცოდნის გაღრმავების მიზნით სკკპ-ს, საკ. ალკკ-სა და პროფკავშირებს აქვთ ა-ის მუდმივმოქმედი სკოლები ან მოკლევადიანი კურსები.

**აქტივი,** იხ. სტ. *ბუხჰალტრული ბალანსი*.

**აქტიურობა** თ ე რ მ ო დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი, სიდიდე, რ-იც ახასიათებს ხსნარიდან ნივთიერების გამოყოფის სწრაფვას. თხევადი ან მყარი ხსნარის კომპონენტის ა. პროპორციულია ამ კომპონენტის ორთქლის წნევისა ხსნარის ზემოთ (იმ პირო-



აქტეონი. ბეჭდის თვალი. ამეთვისტო. არმაზისხევი. II ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი.




აქტინიდია (Actinidia arguta): 1 — ყვავილებიანი ტოტი; 2 — ყვავილი; 3 — ნაყოფი.



აქტინიები. აქტინია კიბო-განდეგილთან სიმბიოზში.

აქტინოიდების ატომთა ელექტრონული კონფიგურაციები (გარე ელექტრონული გარსები)

| ელემენტი | გარსთა კონფიგურაციები |
|---|---|
| 90 Th | $6d^2 7s^2$ |
| 91 Pa | $5f^2 6d^1 7s^2$ |
| 92 U | $5f^3 6d^1 7s^2$ |
| 93 Np | $5f^4 6d^1 7s^2$ |
| 94 Pu | $5f^6 7s^2$ |
| 95 Am | $5f^7 7s^2$ |
| 96 Cm | $5f^7 6d^1 7s^2$ |
| 97 Bk | $5f^8 6d^1 7s^2$ |
| 98 Cf | $5f^9 6d^1 7s^2$ |
| 99 Es | $5f^{11} 7s^2$ |
| 100 Fm | $5f^{12} 7s^2$ |
| 101 Md | $5f^{13} 7s^2$ |
| 102 No | $5f^{14} 7s^2$ |
| 103 Lr | $5f^{14} 6d^1 7s^2$ |

ბით, რომ აირადი ფაზა იდეალურია). პროპორციულობის კოეფიციენტი ისე უნდა შეირჩეს, რომ იდეალურ ხსნარში ნივთიერების ა. მის კონცენტრაციას უდრიდეს. იდეალური ხსნარების ფაზური, ქიმ. ან ელექტროქიმ. წონასწორობის პირობების განმსაზღვრელ განტოლებებში კონცენტრაციის შეცვლა ა-ით საშუალებას იძლევა გამოვიყენოთ ეს განტოლებები რეალური ხსნარების დახასიათებისათვის. ა-თან ერთად არსებითი მნიშვნელობა აქვს ა-ის კოეფიციენტს, რ-იც უდრის ა-ის ფარდობას კონცენტრაციასთან და წარმოადგენს არაიდეალური ხსნარის თვისებების იდეალურისაგან გადახრის რაოდენობრივ ზომას. რეალური სისტემებისათვის ა-ის კოეფიციენტი ყოველთვის ნაკლებია ერთზე. ძლიერი ელექტროლიტის ა-ის კოეფიციენტად იღებენ ამ ელექტროლიტის იონების ა-თა კოეფიციენტების საშ. გეომ. სიდიდეს. არაელექტროლიტების მსგავსად, იონთა ა-ის კოეფიციენტებიც წარმოადგენენ ა-თა შეფარდებას კონცენტრაციებთან. ძლიერი ელექტროლიტების განზავებულ ხსნარებში იდეალურობისაგან გადახრა გამოწვეულია მხოლოდ იონთა ელექტროსტატ. ურთიერთქმედებით. ამაზეა დამყარებული ასეთ ხსნარებში ა-ის კოეფიციენტის თეორ. გამოთვლები.

**აქტინი,** კუნთოვანი ბოჭკოს ცილა. გვხვდება ორი ფორმით: გლობულური (გ-აქტინი) და ფიბრილური (ფ-აქტინი). ნეიტრალური მარილების მოქმედებით გ-აქტინი გადადის უფრო მაღალმოლეკულურ ფ-აქტინში, რ-იც ხასიათდება მაღალი სიბლანტით და ორმაგი შუქტეხით. მოსვენებულ კუნთში ა. ფ-აქტინის ფორმითაა და *მიოზინთან* მაღალი სიბლანტის კომპლ. ცილას — *აქტომიოზინს* — ქმნის.

**აქტინიდები,** იგივეა, რაც *აქტინოიდები.*

**აქტინიდია** (Actinidia), ხვიარა ბუჩქების (ლიანების) გვარი აქტინიდიასებრთა ოჯახისა. 2—8 *მ* სიმაღლის ორსახლიანი მცენარეა. აქვს ცალსქესიანი, იშვიათად ორსქესიანი თეთრი, ყვითელი ან მოწითალო ყვავილები. ნაყოფი კენკრაა, იჭმება; დიდი რაოდენობით შეიცავს ასკორბინის მჟავას. ა-ის 35 სახეობა გავრცელებულია უმთავრესად ჩინეთსა და იაპონიაში, სსრკ-ის შორეულ აღმ. ტყეებში იზრდება მისი 5 სახეობა. ი. მიჩურინმა გამოიყვანა ა-ის რამდენიმე ჯიში, რ-ებიც სასიამოვნო მომჟავო-ტკბილ ნაყოფს ისხამს. ა. გამოიყენება აგრეთვე დეკორ. მებაღეობაში — მისი ფოთლები, გაზაფხულიდან დაწყებული, სამჯერ იცვლის ფერს (მწვანე, ვარდისფერი, თეთრი). ა. კარგად იტანს ზამთარს. ადვილად ამრავლებენ თესლით და კალმით.

**აქტინიები** (Actiniaria), ზ ღ ვ ი ს ა ნ ე მ ო ნ ე ბ ი, ზღვის ნაწლავღრუიანების რიგი *მარჯნის პოლიპების* კლასისა. ა-ის უმრავლესობა ცალადია, იშვიათად — კოლონიური. მეტი ნაწილი სუბსტრატზეა მიმაგრებული, მაგრამ კუნთოვანი ლანჩით ადგილის მონაცვლებაც შეუძლია. აქვთ ცილინდრული სხეული, რ-ის დიამეტრი რამდენიმე *მმ*-იდან 1,5 *მ*-მდე აღწევს. ჩვეულებრივ, ჭრელადაა შეფერილი. გავრცელებულია ფართოდ, უფრო მეტად ტროპ. და სუბტროპ. წყლებში. სსრკ-ში ბინადრობენ შავ, შორეული აღმ. და ჩრდ. ზღვებში. ა. იკვებებიან პლანქტონური კიბოსნაირებით, მოლუსკების ლარვებითა და პატარა თევზებით. მსხვერპლს იჭერენ პირის ირგვლივი საცეცებით, რ-ებიც აღჭურვილია მსუსხავი უჯრედებით. ამ უკანასკნელთა საშუალებით ა. პატარა ცხოველებს ხოცავენ, ადამიანის კანს კი სუსხავენ. ზოგი ა. სიმბიოზშია კიბო-განდეგილთან (იხ. *სიმბიოზი*). ჩვეულებრივ სქესობრივად მრავლდებიან, ზოგი უსქესოდ. ცნობილია ცოცხლადმშობი სახეობებიც.

**აქტინიუმი** (Actinium < ბერძნ. aktis, inos — სხივი), Ac, მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგუფის რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი. ატომური ნომერი 89. ა. აღმოაჩინა ფრანგმა ქიმიკოსმა ა. დებიერნმა ურანის მადნის გადამუშავებისას მიღებულ ნარჩენებში (1899). ცნობილია ა-ის ათი იზოტოპი მასური რიცხვით 221—230-მდე. ყველაზე დიდი სიცოცხლის ხანგრძლივობა აქვს $^{227}Ac$ (ნახევარდაშლის პერიოდი $T^1/_2$= 21,8 *წ*). ა. ბუნებაში გვხვდება ურანისა და თორიუმის მადნებში. ა. მოვერცხლისფრო-მოთეთრო ლითონია, tდნ 1050±50°C, *t*დუღ — დაახლ. 3300°C. მაღალი რადიოაქტიურობის გამო სიბნელეში სუსტად ანათებს, ტენიან ჰაერში იფარება ჟანგის თეთრი აფსკით, რ-იც მას შემდგომი ჟანგვისაგან იცავს. ნაერთებში ა. 3-ვალენტოვანია, ა-ის თითქმის ყველა მარილი თეთრი ფერისაა, ხსნარები კი — უფერო. *ლანთანის* მსგავსად ა. იძლევა უხსნად ჰიდროჟანგს, ფოსფატს, ოქსალატს, კარბონატს და სხვ. ნაერთებს. ა-თან ($^{227}Ac$) ბერილიუმის ნარევი ნეიტრონების წყაროა. ნეიტრონები წარმოიქმნება ბერილიუმის $^{9}Be$ ბირთვების დასხივებისას $^{227}Ac$-ის შვილური პროდუქტების მიერ გამოსხივებული $\alpha$-ნაწილაკებით.

**აქტინო...** (ბერძნ. aktis, inos — სხივი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი, რ-იც მნიშვნელობით შეესაბამება: 1. სიტყვას „სხივიანი" (მაგ., აქტინოლითი — სხივიანი ქვა); 2. შესიტყვებას „სხივური ენერგია" (მაგ., აქტინომეტრია — სხივური ენერგიის ინტენსიურობის გაზომვა).

**აქტინობაცილოზი,** პ რ ო ა ქ ტ ი ნ ო მ ი კ ო ზ ი, ფ ს ე ვ დ ო ა ქ ტ ი ნ ო მ ი კ ო ზ ი, ცხოველთა ინფექციური ქრონიკული დაავადება, ახასიათებს თავის (ტუჩი, ენა, ლოყა), კისრისა და ლიმფური კვანძების რბილი ქსოვილების ჩირქოვანი დაზიანება. ა-ს იწვევს მიკროსკოპული სოკო, რ-ითაც ავადდება რქოსანი საქონელი, აგრეთვე ღორი. დაავადების გამომწვევი ორგანიზმში ხვდება უმთავრესად საკვებთან ერთად, შეიძლება შეიჭრას დაზიანებული ქსოვილებიდანაც. ადამიანი იშვიათად ავადდება. ა-ით დაავადებული ცხოველის მკურნალობა იხ. სტ. *აქტინომიკოზი.*

**აქტინოიდები,** ა ქ ტ ი ნ ი დ ე ბ ი, 14 ქიმიური ელემენტისაგან შემდგარი ოჯახი, ატომური ნომრით Z 90—103-მდე, რ-ებიც განლაგებული არიან მენდელეევის *ელემენტთა პერიოდული სისტემის* მე-7 პერიოდში *აქტინიუმის* Ac შემდეგ. აქტინიუმის მსგავსად ა. განეკუთვნებიან პერიოდული სისტემის III ჯგუფს. ა-ს განეკუთვნება *თორიუმი* Th (*Z*=90), *პროტაქტინიუმი* Pa (91), *ურანი* U (92), *ნეპტუნიუმი* Np (93), *პლუტონიუმი* Pu (94), *ამერიციუმი* Am (95), *კიურიუმი* Cm (96), *ბერკელიუმი* Bk (97), *კალიფორნიუმი* Cf (98), *აინშტაინიუმი* Es (99), *ფერმიუმი* Fm (100), *მენდელევიუმი* Md (101), *ნობელიუმი* No (102) *ლოურენსიუმი* Lr (103).

ა. რადიოაქტიურია. ბუნებაში მხოლოდ თორიუმი, პროტაქტინიუმი და ურანი გვხვდება, დანარჩენები კი, რ-ებსაც ხშირად ტრანსურანულ ანუ ურანსიქითა ელემენტებსაც უწოდებენ, ხელოვნურადაა მიღებული. უკანასკნელ წლებში ბუნებაში ნაპოვნია Pu (94)-ისა და Np (93)-ის ძალიან მცირე რაოდენობა. ა-ის შესწავლის საქმეში დიდი ღვაწლი მიუძღვის გ. *სიბორგს.* მისი ხელმძღვანელობით კალიფორნიის უნ-ტის რადიაციულ ლაბორატორიაში პირველად იქნა მიღებული ცხრა აქტინოიდი.

გ. სიბორგმა გამოიყენა მენდელეევის პრინციპი ელემენტთა პერიოდულ სისტემაში თვისებათა პერიოდული ცვლის შესახებ და იწინასწარმეტყველა ა-ის ჯგუფის არსებობა (1942), მაგრამ ამ ოჯახის შემადგენლობა საბოლოოდ მას შემდეგ დადგინდა, რაც დუბნას ბირთვულ გამოკვლევათა გაერთიანებულ ინ-ტში გ. *ფლიოროვის* ხელმძღვანელობით აღმოაჩინეს 104-ე ქიმ. ელემენტი — *კურჩატოვიუმი* ჩეხმა მეცნიერმა ი. ზვარამ ამ ელემენტის თვისებების შესწავლის საფუძველზე დაადგინა, რომ იგი IV ჯგუფის ქიმ. ელემენტია და ელემენტ ჰაფნიუმის ანალოგს წარმოადგენს. ამრიგად, დამტკიცდა, რომ ლოურენსიუმი ა-ის ჯგუფის უკანასკნელი ელემენტია. ატომების ელექტრონული გარსების აგებულებით ა-ის ოჯახი ემსგავსება *ლანთანოიდების* ოჯახს, რ-ებიც პერიოდული სისტემის მე-6 პერიოდის III ჯგუფშია. ლანთანოიდებისა და ა-ის ქიმ. თვისებების მსგავსებას განაპირობებს ელექტრონების ერთნაირი რაოდენობა გარე გარსზე და ატომებისა და იონების დაახლ. ერთნაირი სიდიდის რადიუსები. მათი მსგავსება განსაკუთრებით მაშინ იჩენს თავს, როცა ელემენტები ერთნაირ სავალენტო მდგომარეობაშია. მაგ., 3-ვალენტოვანი ა. წარმოქმნიან ისეთსავე უხსნად ნაერთებს (ჰიდროჟანგები, ფთორიდები, ოქსალატები, კარბონატები და სხვ.), როგორსაც 3-ვალენტოვანი ლანთანოიდები. დიდი მსგავსების გარდა ა-სა და ლანთანოიდებს შორის არსებითი განსხვავებაც არის. ა-ის დაჟანგულობის რიცხვი ხშირად 3-ზე მაღალია, რაც ლანთანოიდებს არ ახასიათებს. თავის ნაერთებში ა. იჩენენ შემდეგ ვალენტოვნებას (უფრო ტიპობრივი შავად არის აღნიშნული): Th (3, 4), Pa (3, 4, 5), U (3, 4, 5, 6) Np (3, 4, 5, 6, 7), Pu (3, 4, 5, 6, 7), Am (3, 4, 5, 6), Cm (3, 4), Bk (3, 4), Cf (2, 3), Es (3), Fm (3), Md (2, 3), $N_0$ (2, 3). ამგვარად, 3-ის ტოლი ვალენტოვნება დამახასიათებელია მხოლოდ Am-ის მომდევნო ელემენტებისათვის. ა-ის ოჯახის ელემენტების პირველ წევრებს Th, Pa, U ნაერთებში შესაბამისად უმეტესად 4, 5, 6-ვალენტოვანი მდგომარეობა აქვთ.

ა-ის ოჯახის ელემენტთა შორის თვისებათა განსხვავება უფრო მკვეთრია, ვიდრე ლანთანოიდების ოჯახის ელემენტთა შორის. ა-ის ოჯახის წევრები 95-იდან 103-მდე ძლიერ ჰგვანან ერთმანეთს.

ა-იდან უმთავრესად Th, U და Pu იყენებენ. $^{233}U$, $^{235}U$ და $^{239}Pu$ ატომურ რეაქტორებში ხმარობენ ბირთვულ საწვავად. ისინი ფეთქებადი ნივთიერებების როლს ასრულებენ ატომურ ყუმბარებში. ა-ის ზოგიერთ იზოტოპს $^{238}Pu$, $^{242}Cm$ და სხვ. იყენებენ დენის წყაროს შესაქმნელად (ასეთი დენის წყაროს მუშაობის ხანგრძლივობა 10 *წ* აღემატება).

ა-ის თვისებების შესწავლას არსებითი მნიშვნელობა აქვს ელემენტთა პერიოდული სისტემის სტრუქტურის, ბირთვების აგებულებისა და ელემენტების თვისებების შეცნობისათვის.

*ლიტ.:* Гольданский В. И., Новые элементы в Периодической системе Д. И. Менделеева, 3 изд., М., 1964; Сиборг Г., Кац Дж., Химия актинидных элементов, пер. с англ., М., 1960.

**აქტინოლითი,** ს ხ ი ვ ო ს ა ნ ი ქ ვ ა (*აქტინო...*და ბერძნ. lithos—ქვა), *ამფიბოლების* ჯგუფის მინერალი, ქიმ. შედგენილობა $Ca_2(Mg, Fe)_5[Si_4O_{11}]_2(OH)_2$. $[Si_4O_{11}]_2(OH)_2$. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. კრისტალები ნემსისებრი, ჩხირისებრია; აგრეგატები — რადიალურსხივოსნური, ხლართულ-ბოჭკოვანი, ზოგჯერ თირკმლისებრი. ფერი — მწვანე, ელვარება — მინისებრი, სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 5,5—6, სიმკვრივე — 3170—3300 *კგ/მ*³. ა-ის სახესხვაობანია: ნ ე ფ რ ი ტ ი — ფარულკრისტ. მჭიდრო

აგებულების თირკმლისებრი, ბლანტი აგრეგატები. ხმარობენ სანახელავო ქვად; **ამიანტაზბესტი** — სელისებრ-ბოჭკოვანი აგებულების ცეცხლ- და მჟავაგამძლე აგრეგატები. ა. დამახასიათებელია კრისტ. ფიქლების, კონტაქტმეტასომატური ქანებისა და ჰიდროთერმულად შეცვლილი მაგმური ქანებისათვის.

*გ. გვახარია.*

**აქტინომეტრი,** მზის პირდაპირი რადიაციის ინტენსივობის საზომი ხელსაწყო. განარჩევენ მუშაობის სხვადასხვა პრინციპზე დამყარებულ ა-ებს. მათში მზის სხივური ენერგიის მოქმედების შედეგი აღირიცხება მიმღების ტემპ-რის აწევის (პულიეს ა.), მიმღების დრეკადი დეფორმაციის (მიხელსონის ა.) ან თერმოელექტრულ წრედში წარმოშობილი დენის სიდიდის (კროვა-სავინოვის აქტინოგრაფი, სავინოვ-იანიშევსკის ა.) მეშვეობით. აქტინომეტრიული ხელსაწყოებია ა., პირჰელიომეტრი, პირანომეტრი და სხვ. საბჭ. კავშირში მათ ძირითადად თბილისის ჰიდრომეტეოროლოგიური ხელსაწყოების საცდელი ქ-ნა ამზადებს, საიდანაც ეს ხელსაწყოები მსოფლიოს 50-მდე ქვეყანაში იგზავნება. ამჟამად ფართოდაა გავრცელებული სავინოვ-იანიშევსკის სისტემის თერმოელექტრული ა-ები.

*ი. ცუცქირიძე.*

**აქტინომეტრია** (*აქტინო*... და ბერძნ. metreō—ვზომავ), მეტეოროლოგიის დარგი, შეისწავლის ბუნებრივ პირობებში მზის სხივური ენერგიის ინტენსივობას, მზიდან დედამიწის ზედაპირამდე მოღწეული სხივური ენერგიის რაოდენობას, ატმოსფეროში მის რაოდენობრივ და თვისებრივ ცვლილებებსა და სხვა სახის ენერგიად გარდაქმნას, აგრეთვე იკვლევს, დედამიწასა და ატმოსფეროში რადიაციის რა ნაწილი რჩება გამოუყენებელი და იფანტება სამყაროს სივრცეში. ა-ის ამოცანაა მზის სხივური ენერგიის ყველა სახის ნაკადის — პირდაპირი, გაბნეული და არეკვლილი რადიაციის, დედამიწის ზედაპირისა და ატმოსფეროს გრძელტალღიანი რადიაციის, ატმოსფეროს რადიაციული ბალანსის — რაოდენობრივი და თვისებრივი გამოკვლევა, ასევე აქტინომეტრიული საზომი ხელსაწყოების კონსტრუირება. ა. XVII ს-ში ჩაისახა. 1693 ინგლ. ე. ჰალეიმ მზის სხივური სითბოს გასაზომად პირველი მარტივი აქტინომეტრიული დაკვირვებები ჩაატარა. „ა-ის" ცნება მეცნიერებაში დაამკვიდრა ინგლ. ასტრონომმა ჯ. ჰერშელმა 1825 მზის სხივური სითბოს საზომი ხელსაწყოს — აქტინომეტრის აგების შემდეგ. ამ დარგში მომუშავე ცნობილი რუსი და საბჭ. მკვლევრები იყვნენ რ. საველიევი, ო. ხვოლსონი, ვ. მიხელსონი, ს. სავინოვი, ნ. კალიტინი, ი. იაროსლავცევი და სხვ. აქტინომეტრიული კვლევის კოორდინაციას სსრკ-ში ახორციელებს მთავარი გეოფიზ. ობსერვატორია. აქ დგება სათანადო აქტინომეტრიული ცნობები, იქმნება მზის რადიაციის მდგენელების დროსა და სივრცეში ცვალებადობის კანონზომიერებათა ამსახველი ნაშრომები. საქართველოში პირველი აქტინომეტრიული დაკვირვებები თბილისის ობსერვატორიაში ჩატარდა 1904—16 წლებში, ხოლო რეგულარული კვლევები კი საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ წარმოებს. 1927 ობსერვატორიის კოშკზე დედამიწის ზედაპირიდან 17 *მ* სიმაღლეზე დაიდგა მზის პირდაპირი რადიაციის ინტენსივობის უწყვეტად ჩამწერი ხელსაწყო — კროვა-სავინოვის სისტემის აქტინოგრაფი; 1937-იდან აქვე ამუშავდა გაბნეული რადიაციის თვითჩამწერი-პირანოგრაფი, ხოლო 1940-იდან აქტინომეტრიული დაკვირვებები თითქმის სრული პროგრამით საქართვ. მრავალ რ-ნში ტარდება. დაკვირვებების მასალების მეცნ. განზოგადების შედეგად საქართვ. ტერიტორიისათვის შეიქმნა მზის ენერგიის კადასტრი, გამოვლინდა ჰავის რადიაციული ფაქტორების თავისებურება, შედგა მზის პირდაპირი და ჯამური რადიაციის, ასევე მზის ნათების ხანგრძლივობის რუკები.

*ი. ცუცქირიძე.*

**აქტინომიკოზი** (*აქტინო*... და ბერძნ. mykēs — სოკო), ადამიანისა და ცხოველის ქრონიკული ინფექციური დაავადება. იწვევს სხივისებრი სოკოს — აქტინომიცეტის — სახეობები: Actinomycens Bovis (ანაერობი) და Actinomycens Nocardia (აერობი). დასენიანება უმეტესად ხდება საჭმლის მომნელებელი ტრაქტის გზით, პირის ღრუში ბინადარი საპროფიტი აქტინომიცეტის გააქტიურების შედეგად; დაავადება შეიძლება ჰაერის გზითაც გავრცელდეს. აქტინომიცეტი პირის ღრუდან ხვდება კუჭ-ნაწლავში, ფილტვებში, ღვიძლში, კანში, ძვალში და სხვ. ნებისმიერ ორგანოში, სადაც ჩნდება კვანძები — გრანულომები. დაზიანებული ორგანო ჯერ მკვრივდება, შემდეგ კი ჩირქდება. სხივისებრი სოკოს ირგვლივ წარმოიქმნება ბარიერული შემაერთებელქსოვილოვანი კაფსულა, რ-იც შემდეგ ირღვევა და ჩირქი სოკოსთან ერთად გადადის სხვა ქსოვილებსა და ორგანოებში უშუალო კონტაქტით ან ლიმფისა და სისხლის ნაკადით. უმეტესად სახისა და კისრის ა. გვხვდება. ა-ის გართულებებიდან აღსანიშნავია ფისტულები, საღეჭი კუნთების მტკივნეული კონტრაქტურა, ნაწლავებისა და საშარდე გზების შევიწროება, ბრონქოექტაზები, ძვლების პათოლ. მოტეხილობა, ფილტვში ცისტური ღრუს გაჩენა და სხვ. **მკურნალობა**: აქტინოლიზატი, პოლივალენტური აქტინომიცეტური შრატი, ანტიბიოტიკები, სულფანილამიდური პრეპარატები, სისხლის გადასხმა, რადიოთერაპია და სხვ.; მიმართავენ ქირურგ. მეთოდებსაც. პროფილაქტიკისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს პირის ღრუს სანაციას.

*ლიტ.*: ჟღენტი ვ., ტატიშვილი ი., ადამიანის აქტინომიკოზი, თბ., 1955.

*გ. კვიტაშვილი.*

ა. **ცხოველებში**. დაავადება აღინიშნება წლის ყოველ დროს, განსაკუთრებით ბაგურ პერიოდში უხეში საკვებით კვებისას, აგრეთვე შემოდგომაზე ნაწვერალზე საბალახოდ გაყვანისას. ავადდება უმეტესად მროხა, იშვიათად — ღორი, ცხენი, ცხვარი და თხა. ქსოვილებში აქტინომიცეტები ძირითადად დაზიანებული ლორწოვანი გარსიდან იჭრება. ა-ის საერთო ნიშანია მკვრივი სიმსივნის (აქტინომიკომის) წარმოქმნა უმთავრესად თავის არეში. კანთან მტკიცედ შეზრდილი სიმსივნე ჩირქდება, ვითარდება ფისტულა და ჩირქი აქტინომიცეტების დრუზებთან ერთად გარეთ ან ხახის ღრუში იღვრება. **მკურნალობა**: ანტიბიოტიკები (პენიცილინი, ოქსიტეტრაციკლინი); თუ სიმსივნე შემოსაზღვრულია, კეთდება ოპერაცია.

*ნ. ლეკვეიშვილი.*

**აქტინომიცეტები** (Actinomycetes), მიკროორგანიზმების ჯგუფი, რ-საც გარდამავალი ადგილი უჭირავს ბაქტერიებსა და სოკოებს შორის. განეკუთვნება საკუთრივ ა. (გვარი Actinomyces), რ-ებიც გარეგნულად სხივისებურად გართხმულ წვრილ (0,3—0,8 *მკმ* დიამეტრის) ძაფებს — ჰიფებს წარმოადგენენ. ჰიფები მყიფეა და იშლება ჩხირისებრ ნაწილებად, რ-თა ბოლოებზე სეგმენტაციით ან ფრაგმენტაციით უწვრილესი სპორების ძეწკვი ვითარდება; **პროაქტინომიცეტები** (Proactinomyces), რ-ებიც განვითარების დასაწყისში ივითარებენ მიცელიუმს და შემდეგ იშლებიან ჩხირებად და კოკებად; **მიკობაქტერიები** (Mycobacterium), რ-ებსაც დატოტვილი მიცელიუმი აქვთ და მრავლდებიან დაყოფით; **მიკოკოკები** (Mycococcus) — გამონაზარდები აქვთ; მრავლდებიან დაკვირტვითა და გადაზონვრით; **მიკრომონოსპორები** (Micromonospora) — ჯგუფი, რ-იც აერთიანებს ოთხ გვარს, და სხვ.

ა. ბუნებაში ფართოდაა გავრცელებული (ნიადაგში, წყალსატევების ლამში, ჰაერში). ყველაზე მეტად მცენარეულ ნარჩენებსა და ნიადაგში გვხვდება. უმრავლესობა საპროფიტია, მაგრამ არის პათოგენური ფორმებიც, რ-ებიც იწვევენ *აქტინომიკოზს*, *ტუბერკულოზს* (Mycobacterium tuberculosis), *დიფთერიას* (Corynebacterium diphtheriae); მიკობაქტერიის ზოგიერთი სახეობა აზიანებს მცენარეებს; პროაქტინომიცეტები მუხუდოს და სხვ. მცენარეთა ფესვებზე წარმოქმნიან კოჟრებს და ხელს უწყობენ მათ ზრდას (იხ. *აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმები*). ა-ის უმრავლესობა იკვებება ცილოვანი ან არაცილოვანი ორგ. ნივთიერებებით. ა-ს შორის გვხვდება ავტოტროფებიც და ისეთი ფორმებიც, რ-თათვის ნახშირბადის წყაროა ცვილი, ფისი, პარაფინი და ნავთობი, აზოტის წყარო კი — ნიტრატები, ამონიუმის მარილები, შარდოვანა და ამინომჟავები. ცხოვრობენ როგორც აერობულ, ისე ანაერობულ პირობებში, 5—7 და 45—70°C ტემპ-რაზე. მონაწილეობენ ნიადაგში მიმდინარე სხვადასხვაგვარ პროცესში. გაზაფხულობით ე. წ. „მიწის სუნი" ა-ითაა გამოწვეული. მრავალი აქტინომიცეტი წარმოქმნის *ანტიბიოტიკებს*, *ვიტამინებს*, *პიგმენტებს*, *ამინომჟავებსა* და სხვ. ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებებს.

**აქტინონი,** An, ქიმ. ელემენტის რადონის ერთ-ერთი იზოტოპი $^{219}Rn$.

**აქტიორი** (ფრანგ. acteur), სათეატრო წარმოდგენებში როლების პროფ. შემსრულებელთა მოძველებული სახელწოდება. ამჟამად „ა-ის" ნაცვლად იხმარება „მსახიობი", „არტისტი".

**აქტიუბინსკი,** ქალაქი ყაზ. სსრ-ში, აქტიუბინსკის ოლქის ცენტრი. მდებარეობს რესპ. ჩრდ.-დას. ნაწილში, მდ. ილეკის (ურალის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე, ორენბურგ—ტაშკენტის რკინიგზის ხაზზე. საჰაერო და საავტ. გზების მნიშვნელოვანი კვანძი. 157 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 49 ათ., 1959 — 97 ათ.). ა. დაარსდა 1869. ყაზ. მსხვილი ეკონ. და კულტ. ცენტრი. ფეროშენადნობთა და ქრომის შენაერთთა ქ-ნები, მანქანათსაშ. (რენტგენის აპარატურის, სას.-სამ. მანქანების ქ-ნები), კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები (ხორცის, რძის კომბინატები, ელევატორები, ტრიკოტაჟის, სამკერვალო ფ-კები და სხვ.). განვითარებულია საშენ მასალათა მრეწველობა. ძვ. ქალაქი გაშენებულია აქთობეს ბორცვის ფერდობზე. ახ. ნაწილი (ქალაქის ჩრდ.-დას-ში) გამწვანებულია, კარგადაა დაგეგმილი, შენობები კეთილმოწყობილია. ა-შია პედ. და სამედ. ინ-ტები, სამშენებლო, რკინიგზის ტრანსპ., კოოპერაციისა და სალამოს ქიმ.-მექან. ტექნიკუმები, სამედ., პედ. და კულტსა განმან.-სასწავლებლები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, პლანეტარიუმი.



აქტინომეტრი









აქტინომიცეტები. სპორების წარმოქმნა აქტინომიცეტებში: 1 — ფრაგმენტაცია; 2 — სეგმენტაცია.



აქტიუბინსკი. კარლ ლიბკნეხტის ქუჩა.



აქტიუბინსკის ოლქი. მდ. ემბა.

**აქტიუბინსკის ოლქი,** შედის ყაზ. სსრ-ში. შეიქმნა 1932 წ. 10 მარტს. მდებარეობს რესპ. დას. ნაწილში. ფართ. 298,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 592 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 45%. ცენტრი — ქ. აქტიუბინსკი. ოლქის უმეტესი ნაწილი ვაკეა. დიდი მდ-ებია ემბა, ორი, ილექი, ირღიზი, თურღაი. ბევრია მლაშე ტბა. სტეპისა და ნახევარ-უდაბნოს მცენარეულობა. სამთომოპოვებითი (ქრომიტები, ნიკელ-კობალტის მადანი და სხვ.), ნავთობის, ქიმ., მეტალ., მანქანათსაშ. მრეწველობა. მარცვლეულის, უმთავრესად ხორბლისა და ფეტვის ნათესები. განვითარებულია მეცხოველეობა (ცხვარი, თხა, მსხვ. რქ. საქონელი).



აქტიუბინსკის ოლქი. ოქროს საბადოს «იუბილეინოეს» მომზადება ექსპლუატაციისათვის.

**აქტიუბინსკის ოპერაცია 1919,** სამოქალაქო ომში თურქესტანის ფრონტის (სარდალი მ. ფრუნზე) 1-ლი არმიის (სარდალი გ. ზინოვიევი) შეტევითი ოპერაცია კოლჩაკის სამხრ. არმიის (გენ. ბელოვი) წინააღმდეგ (14 აგვ. — 4 სექტ.). 1-ლი არმიის ორენბურგისა და ვერხნეურალსკის შემტევმა ჯგუფებმა ენერგიული დარტყმით დაიკავეს ქალაქები ორსკი და აქტიუბინსკი, დაატყვევეს თეთრების თითქმის მთელი სამხრ. არმია, გაარღვიეს ფრონტი თურქესტანის მიმართულებით და მოსწყვიტეს თეთრების ურალის არმია კოლჩაკის ციმბირის არმიებს. 13 სექტ. თურქესტანის ფრონტისა და თურქესტანის ასსრ ჯარები შეერთდნენ.

**აქტიური კომპლექსი,** იგივეა, რაც *გააქტიურებული კომპლექსი.*

**აქტიური კონტროლი,** იხ. სტ. *ავტომატური კონტროლი.*

**აქტიური ლამი,** ლამი, რ-იც წარმოიქმნება საჰაერო აუზში — აეროტანკში — ჩამდინარე წყლის გაწმენდისას. ა. ლ-ს ქმნის ჩამდინარე სითხეში შეტივტივებული ნაწილაკები და ადსორბირებული კოლოიდური ნივთიერებები, რ-ებზეც მრავლდება მიკროორგანიზმები. ა. ლ-ის ნაწილაკების მიერ ორგ. ნივთიერებისა და ბაქტერიების შთანთქმის შედეგად საგრძნობლად ჩქარდება დაჟანგვის პროცესები და ჩამდინარე წყლის გაწმენდა. ჩამდინარე სითხის მიკრობები ა. ლ-ზე ადსორბირდება და იღუპება ან ლამის აქტ. აგენტად გარდაიქმნება.




**აქტიური ნახშირი,** იგივეა, რაც *გააქტიურებული ნახშირი.*

**აქტიური საარჩევნო უფლება,** იხ. სტ. *საარჩევნო უფლება.*

**აქტიური საღებრები,** სინთეზური საღებრები, რ-ებიც ცელულოზის ოქსიჯგუფებთან, ცილოვანი ბოჭკოების ამინოჯგუფებთან და სხვებთან ურთიერთქმედებისას მტკიცე კოვალენტურ ბმებს წარმოქმნიან. ა. ს-ს მიეკუთვნება ტრიაზანის (პროციონები, ციბაკრონები), ვინილსულფონის (რემაზოლები), პირიმიდინის (რეაქტონები, დრიმარენები) და სხვ. საღებრები.

ა. ს-ს ცელულოზის, შალის ბოჭკოს, ბუნებრივი აბრეშუმის, პოლიამიდური ბოჭკოების შესაღებად იყენებენ. ისინი ბოჭკოებზე ფერთა მთელ გამას იძლევიან. ა. ს-ით შეღებილი ნაწარმი ფერთა სიკაშკაშითა და სხვადასხვა ზემოქმედებისადმი განსაკუთრებული სიმტკიცით გამოირჩევა, ქსოვილიდან საღებარი არც ხსნარებში დუღილით და არც ორგ. გამხსნელის მოქმედებით ამოირეცხება. ა. ს-ს ფართოდ იყენებენ ქსოვილების დაჩითვისას.

**აქტიური უბანი** კოსმოსური საფრენი აპარატის ფრენისა, ტრაექტორიის ნაწილი, რ-საც გადის საფრენი აპარატი ჩართული რაკეტული ძრავებით. ა. უ. უმეტეს შემთხვევაში მთავრდება აპარატის გათვალისწინებულ ორბიტაზე გასვლით და კოსმ. ობიექტის რაკეტამატარებლისაგან მოცილებით. როდესაც კოსმოდრომის ადგილმდებარეობა არ იძლევა საფრენი აპარატის დასახულ ორბიტაზე გაყვანის საშუალებას, ფრენის ტრაექტორია შედგება პასიურ უბნებთან მონაცვლე რამდენიმე ა. უ-გან. ა. უ-ზე ფრენის ხანგრძლივობა ჩვეულებრივ 10—15 *წთ* არ აღემატება.

**აქტიური ცენტრები,** 1. ქიმ. რეაქციების სიჩქარის შესახებ მოძღვრებაში თავისუფალი ატომები ან რადიკალები, რ-ებიც წარმოადგენენ რეაქციების შუალედურ პროდუქტს და რეაქციის მაღალი უნარი აქვთ. 2. ჰეტეროგენური კატალიზის შესახებ მოძღვრებაში მყარი სხეულის ზედაპირის ის ადგილები, რ-ებზეც მორეაგირე ნივთიერებების მოლეკულები რეაქციაში შესვლამდე ადსორბირდება. 3. ფერმენტაციულ კატალიზში — *ფერმენტის* მოლეკულის ზედაპირის განსაკუთრებული უბნები, სადაც ფერმენტების მეშვეობით მიმდინარეობს აჩქარებული რეაქციები. ფერმენტებში ა. ც-ს წარმოადგენენ ამინომჟავური ნარჩენებისა და მეტალთა ატომების შემცველი გარკვეული დაჯგუფებები, აგრეთვე ფერმენტის შედგენილობაში შემავალი ზოგი ამინომჟავური ნაშთების (*ცისტეინის, სერინის, ჰისტიდინის*) შემცველი პროსთეტიური ჯგუფები; ფერმენტების ა. ც. წარმოიქმნება ცილის მოლეკულაში პოლიპეპტიდური ჯაჭვის (იხ. *ცილები*) უბნების დაახლოების შედეგად. 4. იმუნოლოგიაში — ანტისხეულის მოლეკულების ნაწილი, რ-იც უკავშირდება ბაქტერიებს, ვირუსებსა და სხვ. ანტიგენებს.

**აქტიურობის ციკლი** (ბიოლ.), ცხოველების მოძრაობისა და ქცევის პერიოდული ცვლილება, რაც დაკავშირებულია გარემო პირობების ცვლილებისა (სეზონური და დღეღამური) და ამ უკანასკნელით შეპირობებულ ნივთიერებათა ცვლის ინტენსივობის მერყეობასთან. ა. ც. *ბიოლოგიური რიტმის* ერთ-ერთი გამოვლინებაა. სეზონური (წლიური) ა. ც., რ-იც სინათლის დღის ხანგრძლივობასთან, ტემპ-რის რეჟიმთან, ტენიანობის ცვლასა და საკვებით უზრუნველყოფასთანაა დაკავშირებული, განსაზღვრავს *გამრავლების,* ცხოველთა მიგრაციის, *ფრინველთა მიმოფრენის,* საკვებით მომარაგების, ორგანიზმში ცხიმის მარაგის დაგროვების პერიოდულობას. ხმელეთის ზოგი ძუძუმწოვარი და თითქმის ყველა ცივსისხლიანი ცხოველი წლის ცივ პერიოდში ეძლევა ზამთრის ძილს ან ძილქუშს; თრია, კუ და უდაბნოს ზოგი სხვა ცხოველი ზაფხულის ძილს ეძლევა. დღეღამური ა. ც. შეპირობებულია განათების, ტემპ-რისა და სხვა პირობების ცვლილებებით; მასთან დაკავშირებულია პლანქტონური, ნიადაგისა და ზოგი სხვა ცხოველის დღეღამური მიგრაციები. დღეღამური ა. ც-ის ტიპის მიხედვით არჩევენ დღის, ღამის, ბინდისა და დღეღამური აქტივობის ცხოველებს. ხშირია ა. ც-ის ცვლილებაც: მრავალი ცხოველი ზამთარში აქტიურია დღისით, ხოლო ზაფხულში — ღამით. იხ. აგრეთვე *„ბიოლოგიური საათი“.*

**აქტომიოზინი,** კუნთოვანი ბოჭკოს შემკუმშავი კომპლექსური ცილა, შედგება *აქტინისა* და *მიოზინისაგან.* იხ. აგრეთვე *კუნთები.*

**აქტუალიზმი,** აქტუალური იდეალიზმი, ფილოსოფიური მიმართულება, იტალიელი ნეოჰეგელიანელის ჯ. ჯენტილეს სუბიექტურ-იდეალისტური ფილოსოფიური სისტემა. ა-ის ძირითადი და ფაქტობრივად ერთადერთი კატეგორია წმინდა აქტის ცნებაა. წმინდა აქტი წარმოადგენს აწმყოში (აქტუალურად) მიმდინარე აზროვნების პროცესს. წმინდა აქტი არის მარადიული ქმნადობა, თვით სიცოცხლის აქტი, რ-იც არასოდეს მთავრდება, არ დეფინირდება და ხორციელდება როგორც უსასრულო შემოქმედება. ა-მა დიდი გავლენა იქონია თანამედროვე იტალ. იდეალ. ფილოსოფიაზე. ბურჟ. ფილოსოფიაში ზოგჯერ ა-ს უწოდებენ მოძღვრებას ყოფიერების მარადიულ ცვალებადობაზე.

**აქტუალიზმი** გეოლოგიაში, აქტუალისტური მეთოდი, დედამიწის განვითარების ისტორიის შეცნობის მეთოდი. ემყარება თანამედროვე და წარსული დროის გეოლ. პროცესების მსგავსებას. აქტუალისტური მეთოდი თანამედროვე გეოლ. პროცესებისა და მათი შედეგების (ნალექები, ვულკ. პროდუქტები, რელიეფი) შესწავლის საფუძველზე ძვ. ქანების, ორგ. ნაშთების, რელიეფის განამარხებული ფორმების და სხვ. მიხედვით აღადგენს წარსულის პროცესებს. ეს მეთოდი ადრე გამოიყენა მ. ლომონოსოვმა, მაგრამ შემეცნებითი მეთოდის სახით დაამუშავა და გეოლოგიაში დაამკვიდრა ჩ. ლაიელმა. თვით გეოლ. პროცესების ევოლ. გამო თანამედროვე მოვლენები არ წარმოადგენს წარსული მოვლენების სრულ ანალოგს. პროცესთა შედარებით-ისტ. ანალიზის მეშვეობით აქტუალისტური მეთოდი ფართოდ გამოიყენება გეოლ. სხვადასხვა დარგში.

**აქტფსიქოლოგია,** ემპირიული ფსიქოლოგიის მიმდინარეობა, გავრცელებული იყო XIX ს. დასასრულსა და XX ს. დამდეგს. წარმოადგენს ფსიქოლ. სისტემის ფსიქ. აქტზე დაფუძნების ცდას. ა-ს „ავსტრიულ ფსიქოლოგიურ სკოლასაც“ უწოდებენ, რადგან ამ მიმდინარეობის წარმომადგენელთა უმრავლესობა (ფ. *ბრენტანო,* თ. ლიფსი, ა. *მაინონგი,* ქ. ერენფელსი, ჰ. კორნელიუსი, შ. ვიტაზეკი, ვ. ბენუსი) ავსტრიასა და სამხრ. გერმანიაში მოღვაწეობდა. ა-ის ფუძემდებელია გერმ. ფილოსოფოსი და ფსიქოლოგი ფ. ბრენტანო.

ფსიქიკურის ბრენტანოსეული გაგება

მკვეთრად უპირისპირდება ემპირიული ფსიქოლ. ტრად. მიმდინარეობის ე. წ. შინაარსთა ფსიქოლოგიას. ის, რაც ტრად. ფსიქოლ. მიერ მიჩნეული იყო ფსიქიკურად და, მაშასადამე, ფსიქოლ. კვლევის ობიექტად (ფერი, ბგერა, სუნი და სხვა), ბრენტანო ფიზ. მოვლენებად — ფიზ. საგნად აცხადებს. ბრენტანოს აზრით, ფსიქოლ. ემპირიული ხასიათის გამო აუცილებელია ფსიქოლ. საგნისა და ფიზ. საგნის აბსოლუტურად ურთიერთგამომრიცხავად წარმოდგენა; ის სპეციფ. ნიშანი, რ-იც ფსიქიკურს მიეწერება, განასხვავებს მას ფიზიკურისაგან, რადგანაც იგი ფიზიკურს არ მიეწერება და პირიქით. ფსიქ. ფენომენები არის აქტები. ფიზ. მოვლენებისაგან განსხვავებით, ფსიქ. აქტები ხასიათდება თავისი იმანენტური „ობიექტურობით" — ყოველ ფსიქ. აქტში მოცემულია მისი ობიექტი. ფსიქიკური აქტი ყოველთვის მიმართულია რომელიმე შინაარსზე, როგორც თავის ობიექტზე, მასში ობიექტი ინტენციონალურად არის მოცემული. ფიზ. მოვლენას თავის ობიექტად სხვა რამ აქვს, ის ინტენციონალობით არ ხასიათდება. მაგ., როდესაც რაიმე ფერს ვხედავთ, თვით ფერი არ არის ფსიქიკური, ფსიქიკურია „ხედვის აქტი". ფერი, როგორც ხედვის აქტის შინაარსი, ხედვის აქტში „მოცემულია" ინტენციის გზით. ამიტომაც ფსიქ. აქტი თავისთავადი კი არ არის, არამედ ინტენციონალურად შეიცავს თავის ობიექტს, აქტისათვის სპეციფიკურია ობიექტის ინტენციონალური მოცემულობა. ფსიქოლოგია ფსიქ. აქტების (ხედვის, ყნოსვის, სმენის და მათი მსგავსი მოქმედებების) შემსწავლელი მეცნიერებაა.

ბრენტანოს ა. ემპირიული, მაგრამ არა ექსპერ. მიმდინარეობაა. დაუპირისპირდა რა შინაარსთა ფსიქოლოგიას, ის ამით გაემიჯნა ექსპერ. ფსიქოლოგიასაც, რადგანაც ეს უკანასკნელი შინაარსთა ფსიქოლ. წიაღში აღმოცენდა. ა-სა და შინაარსთა ფსიქოლოგიას შორის არსებული წინააღმდეგობის დაძლევა სცადეს როგორც ერთი, ისე მეორე მიმართულების წარმომადგენლებმა. ამ მხრივ ყველაზე მნიშვნელოვანი იყო XIX ს. დასასრულს ავსტრ. სკოლის ცდა მოძღვრებაში გეშტალტქვალიტეტის შესახებ. ამ მიმართულებათა შორის წინააღმდეგობის დაძლევა სცადეს აქტებისა და შინაარსთა მექანიკური გაერთიანების გზითაც (ე. ჰუსერლი, ო. *კიულპე*, შ. ვიტაზეკი და ა. მესერი), რის შედეგადაც მიღებულ იქნა „ორმაგი" ფსიქოლოგია. ა-მ გავლენა მოახდინა XIX და XX სს. დას. ევრ. მრავალ, მ. შ. ექსპერ. ფსიქოლ. მიმდინარეობაზე (კ. შტუმფი, *ვიურცბურგის სკოლა*, უ. მაკ-დაუგოლი და სხვ.).

*ლიტ.*: ბოჭორიშვილი ა., ფ. ბრენტანო, წგნ.: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; მიხიეე, ფსიქოლოგიის პრინციპული საკითხები, წგ. 1, თბ., 1957; მიხიეე, ფსიქოლოგიის მეთოდოლოგიისათვის, თბ., 1966; უზნაძე დ., ექსპერიმენტული ფსიქოლოგიის საფუძვლები, ტ. 1, ტფ., 1925; Ярошевский М. Г., История психологии, М., 1966.

*ა. ბაინდურაშვილი.*

**აქუცა,** სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (ქედის სადაბო საბჭო), მდ. აჭარისწყლის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, შავი ზღვიდან 38 *კმ*, ქედიდან 2 *კმ*. ქედის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა დაბა ქედაში. ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**აქშიირაქი,** მთის მასივი ტიან-შანში, ყირგ. სსრ-ში. გადაჭიმულია სამხრ.-სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-ჩრდ.-აღმ-კენ. მდ. ნარინის ზემო დინებისა და მდ. სარიჯაზის აუზის წყალგამყოფი. შედგება თითქმის განედური გავრცელების სამი პარალელური ქედისაგან. სიმაღლე 5126 *მ*-მდე, სიგრძე დაახლ. 50 *კმ*. აგებულია მეტამორფული ფიქლებით, კირქვებითა და გრანიტებით. ა. ტიან-შანის გამყინვარების მნიშვნელოვანი ცენტრია. გამყინვარების ფართ. 439 $კმ^2$. 59 მყინვარიდან ყველაზე დიდია პეტროვის მყინვარი, რ-იდანაც იწყება მდ. ნარინი. გაბატონებულია მაღალმთიანი სუბნივალური და გლაციალურ-ნივალური ლანდშაფტები.

**აქცელერაცია** (ლათ. acceleratio — დაჩქარება), აქსელერაცია, 1. განვითარების ბიოლოგიაში — ჩანასახის ცალკეული ნაწილების ფორმირების დაჩქარება განვითარების გარკვეულ სტადიაზე. რუსი მეცნიერი ა. *სევერცოვი* ამ ტერმინით აღნიშნავდა ამა თუ იმ ორგანოს ადრეულ ჩასახვას *ონტოგენეზში* და მის სწრაფ განვითარებას სხვა ორგანოებთან შედარებით. აღნიშნული ორგანო ფუნქციონირებას იწყებს მაშინ, როდესაც იგი სიცოცხლის პირობების მიხედვით ორგანიზმისათვის აუცილებელი ხდება (იხ. *ჰეტეროქრონია*). ა-ის მაგალითია: ფრინველების გულისა და სისხლძარღვების ადრეული განვითარება თევზებთან და ამფიბიებთან შედარებით; ფრინველებისა და ძუძუმწოვრების ტვინის ადრეული განვითარება ქვეწარმავლებთან შედარებით; ზოგი თევზისა და ამფიბიის პირის აპარატის ადრეული განვითარება, რაც უზრუნველყოფს მათ კვებას ყვითრის გამოლევის შემდეგ და სხვ. (შდრ. *რეტარდაცია*).

2. ანთროპოლოგიაში - ბავშვებისა და მოზარდების სომატური განვითარებისა და ფიზიოლ. მომწიფების დაჩქარება, რაც უკანასკნელი 100—150 წლის მანძილზეა აღნიშნული. ფართო გაგებით ა. ნიშნავს სხეულის ზომებისა და სომატური განვითარების ვადების შეცვლას ადამიანის სასიცოცხლო ციკლის განმავლობაში. ა. აღნიშნულია თანამედროვე მოსახლ. ყველა სოც. ჯგუფში. ლიტ-რაში ზოგჯერ ფსიქოლოგიურ ა-საც აღნიშნავენ, რაც გონებრივი განვითარების დაჩქარებას გულისხმობს, თუმცა სამამისო სარწმუნო სტატისტ. მასალა ჯერ არაა შეგროვებული. ყველაზე უკეთ შესწავლილია სხეულის ზომების ცვლა. ახალშობილი ბავშვის სხეულის სიგრძე საშუალოდ 0,5—1 *სმ*-ით აღემატება 100 წლის წინანდელს, ხოლო მასა — 100—300 *გ*-ით. 1880—1950 პერიოდში ყოველი 10 წლის განმავლობაში 5—7 წლის ბავშვის სხეულის სიგრძემ იმატა საშუალოდ 1,5 *სმ*-ით, მასამ 0,5 *კგ*-ით. ამავე პერიოდში სკოლის ასაკის ბავშვის სიმაღლემ იმატა 10—15 *სმ*-ით. უკანასკნელი 75—100 წლის მანძილზე 1—2 წლით შემცირდა სქესობრივი მომწიფების ვადებიც. ა. შეინიშნება საქართვ. მოსახლეობაშიც: ახალშობილთა მასამ იმატა 200 — 300 *გ*-ით, ფიზ. განვითარების მაჩვენებლებში განსხვავება 2—3 წელს აღწევს, სრულასაკოვან მამაკაცთა სიმაღლემ 3—4 *სმ*-ით იმატა და სხვ.

ა-ს მრავალი მიზეზით ხსნიან (კვებისა და ჰიგიენური პირობების გაუმჯობესება და სხვ.). ნეიროგენული ჰიპოთეზა ა-ს ხსნის ნერვულ სისტემაზე დიდი ქალაქების პირობებში გამღიზიანებელთა კომპლექსის მოქმედებით; ენდოგენური ჰიპოთეზის თანახმად, ა-ის მიზეზი ერთმანეთისაგან დაცილებული ადგილების მცხოვრებთა შორის ქორწინებათა რაოდენობის მატებაა და სხვ. როგორც ჩანს, ა-ს მრავალი ბიოლ. და სოც. ფაქტორი განაპირობებს. კაცობრიობისათვის ა-ის პროცესის მნიშვნელობა ჯერ საბოლოოდ შეუსწავლელი არაა.

**აქცენტი** (ლათ. accentus — მახვილი), 1. იგივეა, რაც *მახვილი*. 2. დედაენის გამოთქმის თავისებურებათა შენარჩუნება სხვა ენაზე მეტყველების დროს. 3. მახვილის აღმნიშვნელი დიაკრიტიკული ნიშანი (´). 4. მუსიკაში — რომელიმე ბგერის, აკორდის ან ტაქტის ნაწილის მძლავრად, ხაზგასმით გამოყოფა. ა. აღინიშნება ნიშნებით >, V, sf და სხვ. ნიშნები დაისმება ნოტის ან აკორდის ზევით ან ქვევით. მეტრული ა. განსაკუთრებული ნიშნით არ აღინიშნება.



აქტიუბინსკის ოლქი. დიდი ბარსუკის ქვიშები.

**აქცენტური ლექსი,** ლექსთწყობის ერთ-ერთი სახე. ემყარება ტაეპებში მახვილთა შედარებით თანაბრობას. უგულებელყოფს თანაბარმარცვლიანობას ტაეპებში და მახვილიან და უმახვილო მარცვალთა კანონზომიერ მონაცვლეობას. ა. ლ. წმინდა ტონური ბუნებისაა (ტონურ ლექსსაც უწოდებენ), უახლოვდება თავისუფალ ლექსს. გავრცელებულია მკვეთრი მახვილის (აქცენტის) მქონე ენებში, მაგ, რუს. პოეზიაში, სადაც ა. ლ-ის დამკვიდრება ვ. მაიაკოვსკის სახელს უკავშირდება (თუმცა მას ზეპირსიტყვიერებითი ტრადიციაც აქვს).

**აქცეპტი** (ლათ. acceptus — მიღებული), 1. სამოქალაქო სამართალში ერთი მხარის თანხმობა მეორის შეთავაზებულ წინადადებაზე (ოფერტზე) ხელშეკრულების დადების შესახებ. თანხმობა ა-ად ჩაითვლება და მას იურიდ. შედეგი მოყვება, თუ მიღებულია წინადადების მიმცემი პირის — ოფერენტის მიერ მითითებულ ვადაში, ანდა ასეთი მითითების არარსებობისას დაუყოვნებელი პასუხისათვის საჭირო დროში (იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 158—161). იგი შეიძლება გამოიხატოს სიტყვიერად, წერილობით და ე. წ. *კონკლუდენტური მოქმედებით* (მაგ., ა-ის შეტყობინების ნაცვლად ვალდებულების ამღები პირი პირდაპირ იწყებს სამუშაოს შესრულებას). კანონით გათვალისწინებულ ზოგ შემთხვევაში ა. შეიძლება გამოიხატოს დუმილითაც.

საბჭ. სამოქალაქო სამართ. მიხედვით, ხელშეკრულება დადებულად ჩაითვლება იმ მომენტიდან, როცა ოფერენტი მეორე მხარის (აქცეპტანტის) თანხმობას მიიღებს (მიღების სისტემა). ასეთივე სისტემა არსებობს საფრანგეთში, გფრ-სა და იტალიაში. ზოგ სახელმწიფოში კი, მაგ., ინგლისში, აშშ-ში, იაპონიაში ხელშეკრულება დადებულად ითვლება ა-ის გაგზავნის მომენტიდანვე (გაგზავნის სისტემა).

სოციალ. ორგანიზაციათა ურთიერთობაში მხარეს, რ-მაც მიიღო გეგმური აქტით გათვალისწინებული ხელშეკრულების დადების წინადადება, როგორც წესი, უფლება არა აქვს მასზე უარი განაცხადოს. იგი შეიძლება არბიტრაჟის მეშვეობით აიძულონ დადოს ხელშეკრულება. თუ მხარეები ვერ შეთანხმდნენ ხელშეკრულების პროექტით გათვალისწინებულ რომელიმე პირობაზე, საკითხი გადაწყდება არბიტრაჟში წინასახელშეკრულებო დავის განხილვის წესით. 2. ორგანიზაციებს შორის უნაღდო ანგარიშსწორების ერთ-ერთი ფორმა (იხ. *ანგარიშსწორების აქცეპტური ფორმა*). 3. თამასუქის ა. — გადამხდელის მიერ თამასუქზე გაკეთებული წარწერა, რ-ითაც იგი კისრულობს თამასუქის განაღდებას. *ვ. მაყაშვილი.*

**აქცეპტორი** (<ლათ. acceptor — მიმღები), ნახევრად გამტარის კრისტ. მესრის დეფექტი, რ-იც ელექტრონების ჩამჭერია (იხ. აგრეთვე *ნახევრად გამტარები*), ან ნივთიერებები, რ-თაც უნარი აქვთ მიიერთონ სხვადასხვა ატომები ან ატომთა ჯგუფები.

**აქცეპტორული მინარევი,** ნახევრადგამტარულ კრისტალში იმ გარეშე ქიმ. ელემენტის მინარევი, რ-ის ატომებიც *აქცეპტორებია* (იხ. აგრეთვე *ნახევრადგამტარები*).

**აქცესორული მინერალები** (გვიანდ. ლათ. accessorius—დამატებითი), რაოდენობრივად უმნიშვნელო, თვისებრივად კი ქანის დამახასიათებელი მინერალები. ა. მ. და მათი ასოციაციები ხშირად გამოიყენება მაგმური ქანების კორელაციისათვის. მათი საშუალებით შესაძლებელია ზოგი პეტროგენეტური და გეოქიმ. საკითხის გარკვევა, ქანთა შეფარდებითი ასაკის დადგენა, ზოგჯერ დანალექი წყებების ასაკობრივი დანაწევრება, მუნჯი, განსაკუთრებით ნავთობშემცველი და ნახშირიანი წყებების კორელაცია და წყებების მკვებავი არის დადგენა.

**აქცესორული მინერალები**

(ძირითადი სახეობები)

ცირკონი
აპატიტი
ტურმალინი
გრანატი
რუტილი
სფენი
დისტენი
სტავროლითი
სილიმანიტი
ანდალუზიტი
მაგნეტიტი
ილმენიტი
მონაციტი
ტოპაზი
ქსენოტიმი
კორუნდი
შპინელი

**აქცია** (ლათ. actio), ცალკეული მოქმედება, გამოსვლა რაიმე ეკონ. ან პოლიტ. მიზნის მისაღწევად (მაგ., პოლიტ. ა., დიპლ. ა.).

**აქცია** (ლათ. actio), ფასიანი ქაღალდი, რ-იც მოწმობს და ადასტურებს მისი მფლობელის მონაწილეობას სააქციო საზ-ბის კაპიტალში და უფლებას აძლევს მას მიიღოს ამ საზ-ბის მოგების ნაწილი *დივიდენდის* სახით. განკარგულების ხასიათის მიხედვით ა. შეიძლება იყოს ს ა ხ ე ლ ო ბ ი თ ი და წ ა რ მ ო მ დ გ ე ნ ზ ე; შემოსავლის ოდენობის მიხედვით კი — ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი და პ რ ი ვ ი ლ ე გ ი უ რ ი. ჩვეულებრივი პრივილეგიურთან შედარებით ის უპირატესობა აქვს, რომ მისი მფლობელი ღებულობს დივიდენდს, რ-იც დამოკიდებულია სააქციო საზ-ბის მოგების სიდიდეზე და ამ უკანასკნელის ზრდის პროპორციულად იზრდება. პრივილ. ა-ის მფლობელის დივიდენდი არაა დამოკიდებული სააქციო საზ-ბის მოგების სიდიდეზე და წინასწარ დადგენილი მტკიცე პროცენტით განისაზღვრება; სამაგიეროდ პრივილ. ა-ის მფლობელებს პირველ რიგში აძლევენ დივიდენდს, ამასთან სააქციო საზ-ბის ლიკვიდაციის შემთხვევაში მათ უბრუნდებათ დაბანდებული სახსრები (კაპიტალი). ა-ს აქვს ნომინალური ღირებულება (ა-ზე აღნიშნული თანხა) და ფასი ანუ კ უ რ ს ი, რ-ითაც აქცია იყიდება საფონდო ბირჟაზე. ა-ის კურსი დივიდენდის ზომის პირდაპირპროპორციული და სესხზე სარგებლის დონის უკუპროპორციულია. მაგ., თუ 100 დოლ. ნომინალური ღირებულების ა-ს მისი მფლობელისათვის ყოველწლიურად მოაქვს 10 დოლ. დივიდენდი, ხოლო ბანკი ანაბრებზე იხდის 5% სარგებელს, მაშინ ამ ა-ის ფასი იქნება 200 დოლარი (10:5)×100=200. სხვაობა ა-ის ფასსა და მის ნომინალურ ღირებულებას შორის (200—100=100) არის სააქციო საზ-ბის დამფუძნებლის მოგება. (იხ. აგრეთვე *სააქციო საზოგადოება*).

**აქციდენცია** (ლათ. accidentia —შემთხვევა, შემთხვევითობა), საგნის არარსებითი, შემთხვევითი, გარეგანი ნიშანი. არსებითის, სუბსტანციურის ან *ატრიბუტის* საპირისპიროდ, აქციდენციურია ისეთი თვისება ან მდგომარეობა, რ-იც საგნის არსებიდან არ გამომდინარეობს. მოძღვრებას, რ-ის თანახმადაც სინამდვილეში არსებობს არადეტერმინებული, შემთხვევითი მოვლენები, ეწოდება ა ქ ც ი დ ე ნ ც ი ა ლ ი ზ მ ი.

**აქციდენცია,** ა ქ ც ი დ ე ნ ტ უ რ ი ა წ ყ ო ბ ა, მცირე ფორმების (ბლანკები, ატესტატები, სიგელები, თეატრ. პროგრამები და ა. შ.), საეფიშო-საპლაკატო და წიგნის სატიტულო ფორმების (გარეკანი, სუპერგარეკანი, ტიტული, ჩანართი, კოლონტიტული და სხვ.) აწყობა-დაბეჭდვა. აქციდენტურ საბეჭდ ფორმას აწყობენ ხელით, ზოგჯერ — მანქანით.

**აქციზი** (ლათ. accido — ჩამოვაჭრი), არაპირდაპირი გადასახადის ერთ-ერთი სახეობა უმთავრესად მასობრივი მოხმარების საგნებზე (მარილი, შაქარი, ჩაი, თამბაქო, ასანთი და სხვ.), აგრეთვე კომუნ., სატრანსპ. და სხვ. მომსახურებაზე. ა. შედის როგორც საქონლის ფასში, ისე მომსახურების ტარიფში და არის კაპიტალ. ქვეყნების სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის მნიშვნელოვანი წყარო (მაგ. 1971—72 აშშ-ის სახელმწ. ბიუჯეტში ა-ის თანხამ მთელი შემოსავლის 9%-ს გადააჭარბა). ა. კაპიტალ. ქვეყნებში ფართო მოხმარების საქონლის ფასის ნახევარს, ზოგჯერ კი 2/3-ს შეადგენს. 1904 რუსეთში ა. ღვინის მონოპოლიასთან ერთად ბიუჯეტის შემოსავლის 47,5%-ს იძლეოდა. სსრკ-ში ა-ის სისტემა გაუქმდა 1930 საგადასახადო რეფორმის შედეგად, ევრ. სხვ. სოციალ. ქვეყნებში კი 1948—49 საგადასახადო რეფორმებით (იხ. აგრეთვე *გადასახადები*).

**აქციის კურსი,** იხ. სტ. *აქცია*.

**აქციონერი,** იხ. სტ. *სააქციო საზოგადოება*.

**აქციუმის ბრძოლა,** საზღვაო ბრძოლა ძვ. წ. 31 წ. 2 სექტ. ოქტავიანესა (*ავგუსტუსი*) და მარკუს *ანტონიუსს* შორის აქციუმის კონცხთან, ამბრაკიის, ახლანდ. არტის ყურეში (იონიის ზღვა). ოქტავიანეს ჰყავდა 80 ათ. მეომარი და 260 ხომალდი, ანტონიუსს—100 ათ. მეომარი და 230 ხომალდი. ბრძოლაში ჩაებნენ მხოლოდ საზღვ. ძალები. ბრძოლის ბედის გადაწყვეტამდე ანტონიუსის მოკავშირემ *კლეოპატრა* ეგვიპტელმა თავისი 60 ხომალდი ბრძოლიდან გაიყვანა და ეგვიპტეს მიაშურა. მას თან გაჰყვა ანტონიუსიც. ოქტავიანეს ფლოტმა *აგრიპას* სარდლობით გაანადგურა უმეთაუროდ დარჩენილი მოწინააღმდეგე. რამდენიმე დღის შემდეგ ოქტავიანეს ჩაჰბარდნენ ანტონიუსის ლეგიონებიც. ამ გამარჯვების შედეგად ოქტავიანე რომის იმპერიის ერთპიროვნული მბრძანებელი გახდა, ეგვიპტე კი რომის პროვინციად გამოცხადდა.

**აქციუსი** (Accius) ლუციუს (ძვ. წ. 170 ქ. უმბრია, — დახლ. 90), რომაელი დრამატურგი და ფილოლოგი. ავტორია 40-ზე მეტი ტრაგედიისა და მრავალი გრამატ. თუ ისტ.-ლიტ. ხასიათის თხზულებისა. მასვე მიეკუთვნება ორი პრეტექსტა (წმინდა რომაული ეროვნ. ტრაგედია) „ბრუტუსი" და „დეციუსი". ა-ის პირველი ტრაგედია დაიდგა ძვ. წ. 140. იგი მისდევდა ბერძენ ტრაგიკოსთა, განსაკუთრებით ევრიპიდეს ტრადიციებს. მიმართავდა კონტამინაციის ხერხს. ა-ის ნაწარმოებებიდან მხოლოდ ფრაგმენტებია შემორჩენილი (1700-მდე ტაეპი). ტრაგედია „მედეას" ერთი ნაწყვეტი შემონახულია ციცერონის თხზულებაში („ღმერთთა ბუნებისათვის").

*თხზ.*: [ფრაგმენტები], წგნ.: Scenicorum romanorum fragmenta, v. 1, ed. A. Klotz, Monachii, 1953; Tragicorum romanorum fragmenta, ed. O. Ribbeck, Lipsiae, 1897.

*ლიტ.*: История римской литературы, т. 1, М., 1959.

**აქჰისარი** (Akhisar), ქალაქი დას. თურქეთში (მანისის ვილაიეთი). 47,4 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის სადგური, გზატკეცილების კვანძი. მანგანუმის მადნის მოპოვება. თამბაქოთი, ბამბით, ზეთისხილითა და სხვა სას.-სამ. პროდუქტებით ვაჭრობა.

**ალაბაბიანი** რუბენ იაკობის ძე (30. X. 1911, თბილისი,—6. XII. 1970, იქვე), საბჭოთა არქიტექტორი, არქიტექტურის დოქტორი, პროფესორი (1949), მეცნ. და ტექნ. დამს. მოღვაწე (1948), სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა თბილისის საინჟინრო-სამშენებლო ინ-ტი (1932), პედ. მოღვაწეობას ეწეოდა 1932-იდან. ავტორია ორმოცამდე ნაშრომისა არქიტ. ისტორიასა და თეორიაში. სპეციალისტების ჯგუფთან ერთად მუშაობდა არქიტ. პროექტირებაში გამომთვლელი ტექ. გამოყენების საკითხებზე. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Архитектура грузинского народного жилища, Тб., 1945; Композиция купольных сооружений Грузии и Армении, Ер., 1950.

**ალაიანი** ღაზაროს [4 (16). IV. 1840, ს. ბოლნისი, ახლანდ. ბოლნისის რ-ნი საქ. სსრ,— 20. VI (3. VII). 1911, თბილისი], სომეხი მწერალი, პედაგოგი, საზ. მოღვაწე. სწავლობდა თბილისში, ნერსესის სემინარიაში. 1867-იდან ეწეოდა პედ. და ლიტ. მოღვაწეობას საქართველოსა და სომხეთში. ავტორია ლირ. ლექსებისა, პოემებისა („ტორქ ანგეღი", 1888 და სხვ ), საბავშვო ზღაპრებისა („ბებია გულნაზის ზღაპრები", 1904) და სხვ. რომანში „ორი და" (1872) ასახა XIX ს. 60—70-იანი წწ. სომხ. სოფლის ცხოვრება, ძვ. მეურნ. რღვევა, გლეხობის გაღატაკება და ბობოლების მომძლავრება. მემუარულ თხზულებებში „ჩემი ცხოვრების მთავარი ამბები" (ცალკე გამოც. 1893) და „არუთინი და მანველი" (1867) გამოხატულია მწერლის მოწინავე შეხედულებანი. თარგმნიდა ა. პუშკინისა და ი. კრილოვის ნაწარმოებებს. იბრძოდა განათლების დემოკრატიზაციისათვის, მოითხოვდა სკოლის განთავისუფლებას სამღვდელოების გავლენისაგან. იყო კ. უშინსკის მიმდევარი, იცავდა აღზრდის ხალხურობის პრინციპს. ავტორია სომხ. ენის სახელმძღვანელოებისა („დედაენა") და პედ. სტატიებისა.

**ალაიანი,** სოფელი კასპის რ-ნში, მუხრანის ვაკეზე, მდ. ქსნის მარჯვ. მხარეზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., საქადაგიანო, ხიდისყური). ზ. დ. 540 *მ*, კასპიდან 22 *კმ*; ქსნის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა, ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებში აღმოჩენილია ბრინჯაოსა და ანტ. ხანის ნამოსახლარები და სამაროვნები. 1929 გათხრილ თიხის სარკოფაგში აღმოჩნდა ოქროს სამკაული და ოქროს ორი მონეტა (რომის იმპ. კონსტანტინე დიდის მიერ 312 მოჭრილი სოლიდი და მისი მინაბაძი). ამ აღმოჩენით დადგინდა საქართველოში თიხის სარკოფაგების გავრცელების დრო (IV—V სს.). 1974 ა-ში კვლავ აღმოჩნდა თიხის სარკოფაგები, რ-თა მდიდრული ინვენტარი (ოქროს ბეჭდები, ყელსაბამი, საყურეები, მონეტები, მინის ჭურჭელი და სხვ.) IV ს-ით თარიღდება. ა-ის სამხრ-ით, თხოთის სერზე, წმ. ნინოს ეკლესიაა (VII—VIII სს.). ლეონტი მროველის თანახმად, მეფე მირიანმა ამ ადგილას იხილა მზის დაბნელების სასწაული და წმ. ნინოს მითითებით აქ აღიმართა ჯვარი. ეკლესიის გარშემო ადრინდ. ფეოდ. ხანის სამაროვანია. 1972 აქ გაითხარა გვიანდ. ანტ. ხანის კულტ. ფენები, აგრეთვე თხოთის ქედის ერთ-ერთ მწვერვალზე შუა საუკუნეებში აღმართული სტელის ან ჯვრის საძირკველი. ა. პირველად მოხსენიებულია 1459 საბუთში. 1625 ა-ის ველზე მოხდა ბრძოლა კახელებსა და სპარსელებს შორის (იხ. *ალაიანის ბრძოლა*).

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., არქეოლოგიური აღმოჩენები საქართველოში: სოფ. საკობიანოში, დაბლა-გომში და ალაიანში, «საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1941, ტ. 11 B; Ш м е р л и н г Р. О., Б а р н а в е л и Т. В., Храм Нино-Цминда на горе Тхоти, «საქ. სსრ მეცნ. აკა-

დემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1963, № 6. *გ. ზარდალიშვილი. ი. გაგოშიძე. ს. მაკალათია.*

**ალაიანის ბრძოლა 1625,** ბრძოლა ირანის და კახეთის სამეფოს ლაშქრებს შორის. ადრე გაზაფხულზე შაჰ-აბას I-მა ყარჩიხა-ხანის სარდლობით საქართველოში გამოგზავნა ირანის დიდი ლაშქარი, რ-იც სოფ. *ალაიანთან* დაბანაკდა. ირანელთა მიზანი იყო კახელების გაწყვეტა და ქართლელების ირანში გადასახლება. ყარჩიხა-ხანმა კახეთის თავად-აზნაურთა რჩეული ლაშქარი თავისთან დაიბარა თითქოსდა შაჰის საჩუქრების გადასაცემად. კახელები „საჩუქრებისათვის" კარვებში შეჰყავდათ და თავებს ჰკვეთდნენ. 400-მდე კაცის მოკვლის შემდეგ ყიზილბაშთა მუხანათობა გამომჟღავნდა. კახელებმა ბრძოლით გაიკაფეს გზა კახეთისაკენ. ქართლ-კახეთი ყიზილბაშთა წინააღმდეგ აჯანყების სამზადისს შეუდგა (იხ. *მარტყოფის ბრძოლა 1625*).

*წყარო*: ე გ ნ ა ტ ა შ ვ ი ლ ი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ისქანდერ მუნშის ცნობები საქართველოს შესახებ, ვლ. ფუთურიძის გამოც., თბ., 1969.

*ლიტ.*: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

**ალამალიოღლუ** სამედაღა (27. XII. 1867 — 6. X. 1930), საბჭ. სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1920-იდან. 1905—07 რევ. მონაწილე ამიერკავკასიაში. 1917 თებ. რევ. შემდეგ აქტიურად მონაწილეობდა *„ჰუმეთის"* მუშაობაში. 1918 ბოლოდან მუშაობდა ბაქოში. მუსავატური რეჟიმის დამხობის შემდეგ (1920) იყო აზერბ. სსრ მიწათმოქმედების სახ. კომისარი; 1921 — აზერბ. სსრ ცაკ-ის თავ-რის მოადგილე; 1922—29 აზერბ. სსრ ცაკ-ის თავ-რე; ასფსრ შექმნიდან (1922) — ამიერკავკასიის სფსრ ცაკ-ის ერთ-ერთი თავ-რე. სსრკ საბჭოების I ყრილობაზე (1922) ა. აირჩიეს სსრკ ცაკ-ის წევრად, შემდეგ სსრკ ცაკ-ის პრეზიდიუმის წევრად. იყო აზერბ. კპ(ბ) ცკ-ის და საკ. კპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის წევრი. ხელმძღვანელობდა ლათ. ანბანის შემოღებას საბჭ. აღმ. რესპუბლიკებში. ავტორია ნაშრომებისა აღმოსავლეთში რევ. მოძრაობისა და კულტ. რევ. შესახებ.

**ალა-მაჰმად-ხანი,** ა ღ ა-მ ო ჰ ა მ ე დ-ხ ა ნ ი (1742—1797), ირანის გამგებელი 1794-იდან, შაჰი — 1796-იდან. *ყაჯართა* დინასტიის დამაარსებელი. ა. მცირეწლოვანი იყო, როცა ტყვედ ჩაიგდო და დაასაჭურისა მამამისის — ყაჯართა ტომის მეთაურ მოჰამედ ჰასან-ხანის მეტოქის ნადირ-შაჰის ძემ ადილ-შაჰ ავშარმა. მამამისის დამარცხების შემდეგ ა. შირაზში, ზენდების სამეფო კარზე წაიყვანეს. 1779 *ქერიმ-ხან* ზენდის გარდაცვალების შემდეგ შირაზიდან ასთარაბადს გაიქცა და სათავეში ჩაუდგა ყაჯარ ტომთა ბრძოლას სახელმწ. ხელისუფლებისათვის. მალე დაიკავა ირანის ჩრდ. და ცენტრ. ნაწილი, 1794 კი ბოლო მოუღო ზენდების დინასტიის უკანასკნელ წარმომადგენელს და ირანის ფაქტობრივი მბრძანებელი გახდა. იყო მკაცრი და ულმობელი მმართველი. ირანის სატახტო ქალაქი ა-მა თეირანში გადაიტანა. 1795 მან გაილაშქრა აზერბაიჯანსა და საქართველოზე, დაარბია თბილისი (იხ. *კრწანისის ბრძოლა 1795*), ხოლო საქართველოდან დაბრუნებისა და ირანის შაჰინ-შაჰის ტიტულის მიღების შემდეგ (1796) დაიპყრო ხორასანი. 1797 ამიერკავკასიაში მეორედ ლაშქრობისას ა. შუშაში მოკლეს მისმა მსახურებმა. *ზ. შარაშენიძე.*

**ალამედლი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (კასუმლოს სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. დებედის მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 360 *მ*, მარნეულიდან 17 *კმ*. კასუმლოს მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საავადმყოფო.

**ალამირექ ისფაჰანი,** XVI ს. აზერბ. მინიატიურისტი და სპილოს ძვალზე მხატვრული კვეთის ოსტატი. თავრიზის მინიატიურის სკოლის წარმომადგენელი. მუშაობდა ჰერათსა და თავრიზში. მისი ნამუშევრებისაოვის დამახასიათებელია დახვეწილი კოლორიტი, ფილიგრანულად დამუშავებული დეტალები, გამოსახულებათა პირობითობა. ა. ავტორია ნიზამის „ხამსას" ცნობილი ხელნაწერის რამდენიმე მინიატიურისა. (1539--43, ბრიტ. მუზეუმი, ლონდონი).

**ალანბეგიანი** აბელ გეზეს ძე (დ. 8. X. 1932, თბილისი), საბჭოთა ეკონომისტი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974, წ.-კორ. — 1964). სკკპ წევრი 1956-იდან. 1955 დაამთავრა მოსკოვის სახელმწ. ეკონ. ინ-ტი (პოლიტეკონომიის განყ-ბა). 1955—61 მუშაობდა სსრკ მინისტრთა საბჭოს შრომისა და ხელფასის სახელმწ. კომიტეტში. 1961 სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის სამრეწველო წარმოების ეკონ. და ორგანიზაციის ინ-ტის (ქ. ნოვოსიბირსკში) ეკონ.-მათ. გამოკვლევების ლაბორატორიის გამგე, 1966-იდან ამავე ინ-ტის დირექტორი. ა. სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის პრეზიდიუმისა და სსრკ მეცნ. აკად. ეკონ. განყ-ბის ბიუროს წევრია. ა-ის მეცნ. მუშაობის ძირითადი მიმართულებაა: შრომის მწარმოებლურობის, ხელფასისა და მოსახლეობის ცხოვრების დონის პრობლემები, ეკონ.-მათ. გამოკვლევები (ოპტიმალური პერსპექტიული დაგეგმვისათვის სახ. მეურნეობრივი დარგობრივი და რაიონული მოდელების დამუშავება).

*თხზ.*: Заработная плата в СССР, М., 1959 (თანაავტ.: В. Ф. Майер); Применение математики и электронной техники в планировании, М., 1961 (რედ. და თანაავტ.); Экономико-математический анализ межотраслевого баланса в СССР, М., 1968 (თანაავტ: А. Г. Гранберг).

**ალაპი** (ბერძნ. agapē — ძმური ტრაპეზი), მიცვალებულის მოსახსენებელი პურისჭამა, განკუთვნილი ეკლესია-მონასტრის კრებულისათვის. საწყისს იღებს ადრინდ. ქრისტიანობიდან, როცა ეკლესიის წევრები საღამოობით სერობაზე იკრიბებოდნენ (სიმბოლურად ეს იყო „საიდუმლო სერობის" მოგონება). ამ დროს ასრულებდნენ *ზიარებას*, არჩევდნენ საზ. და საეკლ. საქმეებს. თავდაპირველად ა. ეკლესიის წევრთა თანასწორუფლებიანობასა და ძმობა-სიყვარულს გამოხატავდა. შემდეგ კი თანდათან დაკარგა დემოკრ. ხასიათი და მდიდართა ღრეობად იქცა, IV ს-ში ადგილ. საეკლ. კრებებმა ჩამოაშორეს ა-ს ზიარება, ხოლო კონსტანტინოპოლის მსოფლიო საეკლ. კრებებმა (680 და 692) აკრძალეს ა-ის გამართვა ტაძარში და ამით საეკლ. შინაარსი დაუკარგეს მას. დას. ქვეყნების საეკლ. პრაქტიკაში ა. სრულიად მოისპო, აღმ. მართლმადიდებელ ქრისტიანებში კი დიდხანს შემორჩა, როგორც წმინდანთა და გარდაცვლილ ნათესავთა მოსახსენებელი სერობა.

ა. საქართველოში ძველთაგანვე ეკლესიაში ან მონასტერში ეწყობოდა და თან ახლდა წირვა, ზოგჯერ კი — პანაშვიდიც. სააღაპო ტრაპეზზე უნდა შეესვათ ღვინო მიცვალებულის ცოდვების შესანდობრად, ხოლო წირვისას მოეხსენიებინათ მისი სახელი. ზოგჯერ ეწყობოდა ე. წ. „კარგაღებული" ა. ამ დროს უფასოდ უმასპინძლდებოდნენ „გლახაკებს". ა. ეკლესია-მონასტრების გამდიდრების წყარო იყო. რამდენადაც მისი ხარჯების დასაფარავად ხდებოდა ყმების, მამულების, ფულის და სხვ. შეწირვა.

ა-ის ნიადაგზე ფეოდ. საქართველოში წარმოიშვა პირობითი მიწათმფლობელობის განსაკუთრებული ფორმა ე. წ. „შეწირული", შეიქმნა ყმა-გლეხთა ცალკე ჯგუფი — „მეაღაპენი", რ-ებიც ვალდებულნი იყვნენ ეკლესია-მონასტრებში ა-ის საჭიროებისათვის თავიანთი ჭირნახული მიეტანათ. დიდ ეკლესია-მონასტრებში შემუშავებული იყო ა-ის ადგილ. წესები. ადგენდნენ აგრეთვე დავთრებს, სადაც ა-ები კალენდრის რიგით შეჰქონდათ. საქართვ. მთიანეთში არსებობდა ა-ის მოწყობის ხალხ. წესი.

ა-ის ჩასაწერად ჩვეულებრივად იყენებდნენ *სვინაქსარს*, სადაც აღნიშნავდნენ შემომწირველთა სახელებს, შემოწირულებას და მიცვალებულის მოხსენიების დღესა და წესს. ასეთ მინაწერებს შეიცავს იერუსალიმისა და გოლგოთის ქართ. სვინაქსარები. რადგან ა-ები სვინაქსარზე წლებისა და საუკუნეების განმავლობაში იწერებოდა, ხელნაწერი ძველდებოდა, იხეოდა. მათი განახლებისა და თავმოყრის მიზნით ა-ების ტექსტებს ცალკე იწერდნენ. ამგვარი სააღაპე წიგნის ნიმუშია 1901 გამოცემული „ათონის ივერიის მონასტრის 1074 წ. ხელთნაწერი აღაპები". *ბ. ლომინაძე.*

**ალა-ხან III** სულთან მუჰამედ-შაჰ (2. XI. 1877, კარაჩი,—11. VII. 1957, ვერსუა, შვეიცარია), ისმაილიტების სექტის 48-ე იმამი (1885-იდან). ინდ. პოლიტ. და რელიგ. მოღვაწე. დაკავშირებული იყო ბურჟ.-მემამულურ წრეებთან. უმაღლესი განათლება მიიღო ინგლისში. 1902—04 იყო ინდ. ვიცე-მეფის საბჭოს წევრი. 1906-იდან — *მუსლიმანური ლიგის* თავ-რე. 1913 როცა ლიგა მემარცხენეობისაკენ გადაიხარა, გამოვიდა მისი შემადგენლობიდან. მეთაურობდა ინდ. დელეგაციას *„მრგვალი მაგიდის" კონფერენციაზე* ლონდონში (1930—32) და ერთა ლიგის სხდომებზე 1932, 1934—37 იყო მსხვილი მიწათმფლობელი და საქმოსანი. რელიგ. საკითხებში მხარს უჭერდა ბურჟ. მოდერნიზმს ისლამში. მის დროს ისმაილიტების სექტაში დაიწყო ბურჟ. გარდაქმნები.



ა. ალანბეგიანი.

**ალაჯანიანი** სტეფანე მელიქსეთის ძე [16 (28). XII. 1863, შუშა, — 13. XII. 1940, ერევანი], სომეხი საბჭ. ფერმწერი, პორტრეტისტი. სომხ. სსრ სახ. მხატვარი (1938). სწავლობდა ქ. მარსელის სამხატვრო სტუდიაში (1886—90) და ჟიულიანის აკადემიაში, პარიზში (1897—1900). 1903-იდან მუშაობდა დონის როსტოვში, 1922-იდან ერევანში. ა-ის რეალისტური პორტრეტებისათვის დამახასიათებელია მკაცრი კოლორიტი და ღრმა ფსიქოლოგიზმი. მისი ნამუშევრებია: დედისა და მამის პორტრეტები (1900), „ძია სედრაქი" (1926), „უპატრონო" (1928), ავტოპორტრეტები (1925, 1926, ყველა სომხ. სურათების გალერეა, ერევანი) და სხვ.

**ალაჯი** (თურქ.), მანძილის საზომი ერთეული ახლო აღმ. ქვეყნებსა და საქართველოში გვიანდ. შუა საუკუნეებში. მისი ზომა სხვადასხვა დროს 5,7—6,7 *კმ* ფარგლებში მერყეობდა. ა-ის პარალელურად იხმარებოდა *ეჯი*.

*ლიტ.* ჯ ა ფ ა რ ი ძ ე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX — XIX სს.), თბ., 1973. *გ. ჯაფარიძე.*

**ალბუღა I,** ჯ ა ყ ე ლ ი, სამცხის ათაბაგი. საქართვ. ათაბაგ-ამირსპასალარი XIV ს. II ნახევარში, სჯულმდებელი. თავისი პაპის, ბექა მანდატურთუხუცესის სამართლის წიგნი განაახლა და საკუთარი კანონებით შეავსო. ეს კანონები ცნობილია „ალბუღას სამართლის" სახელწოდებით (იხ. *„წიგნი სამართლისა კაცთა შეცოდებისა ყოვლისავე"*).

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., ძველი ქართული სამართალი, თბ., 1953; კ ა კ ა ბ ა ძ ე ს., სჯულმდებელთა ბექას და ალბუღას ვინაობა, ტფ., 1912; [ხ ი ზ ა ნ ა შ ვ ი ლ ი ნ.] უ რ ბ ნ ე ლ ი ნ., ათაბაგნი ბექა და ალბუღა და მათი სამართალი, ტფ., 1890 (კანზე—1892). *ი. დოლიძე.*

**ალბუღა II,** ჯ ა ყ ე ლ ი (გ. 1451), სამცხის ათაბაგი 1444–51, იოანე ათაბაგ-ამირსპასალარის ძე. მამის გარდაცვალების შემდეგ ა-ს ათაბაგობა უბოძა მეფე ვახტანგ IV-მ (1443–46). ა. II-ს 1447 მისმა ძმამ ყვარყვარემ ათაბაგობა წაართვა. ლტოლვილი ა. II ქართლის მეფე გიორგი VIII-ს შეეხიზნა. გიორგიმ ყვარყვარეს წინააღმდეგ ილაშქრა და ა. II-ს ათაბაგობა დაუბრუნა. ა. II-ის მმართველობა გამოირჩეოდა ცენტრ. ხელისუფლებისადმი ლოიალური დამოკიდებულებით, რაც გამოწვეული იყო სამთავროში მეფის დასაყრდენი ძალების სიძლიერით.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 2, ტფ., 1897.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967.

*ბ. ლომინაძე.*

**ალბუღას სამართალი,** იხ. *„წიგნი სამართლისა კაცთა შეცოდებისა ყოველისავე“.*

**ალდამი,** ქალაქი (1828-იდან) აზერბ. სსრ-ში, ყარაბაღის ქედის ძირას. ალდამის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, გზატკეცილების კვანძი. 22 ათ. მცხ. (1974). ყველ-კარაქის, ღვინის, საკონსერვო, საინსტრუმენტო ქ-ნები. სას.-სამ. და სოფ. მეურნ. მექანიზაციის ტექნიკუმები, სამედ., მუს. სასწავლებლები. დრამ. თეატრი. ა. დაარსდა XVIII ს. შუა წლებში.

**ალდარა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ზემო ეშერის სოფსაბჭო), მდ. გუმისთის მარჯვ. ნაპირზე, აფხ. მთისწინეთში. ზ. დ. 360 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, სოხუმიდან 18 *კმ*. ზემო ეშერის ვ. ი. ლენინის სახ. მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ზემო ეშერაში (7 *კმ*).

**ალდგენა,** იხ. სტ. *ჟანგვა-აღდგენა*.

**ალდგენა** ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს ა, მადნებისა და მათი კონცენტრატებისაგან ან სხვა ქიმ. ნაერთებისაგან ლითონების მიღება აღდგენითი რეაქციებით. *პირომეტალურგიაში* ლითონს აღადგენენ შახტურ ღუმელში (ბრძმედში, ვატერჟაკეტში), აგრეთვე ასარეკლ, ელექტრულ-როტორულ და სხვ. ღუმელებში ე. წ. აღმდგენებით. აღმდგენი ადვილად უერთდება მადნის არალითონურ ნაწილს, უმთავრესად ჟანგბადს. გავრცელებული აღმდგენია მეტალ. კოქსი, ნაკლებგავრცელებულია წყალბადი და ზოგიერთი ლითონი (იხ. *ლითონთერმია*). აღდგენილი ლითონი შეიძლება იყოს თხევადი (რკინა, ტყვია, კალა, სპილენძი, ნიკელი), აირისებრი (თუთია, კადმიუმი, მაგნიუმი) ან მყარი (ვოლფრამი, მოლიბდენი), ლითონის აგრეგატულ მდგომარეობას განაპირობებს აღდგენითი პროცესისა და აღსადგენი ლითონების ლღობის ან დუღილის ტემპ-რა. არსებობს ლითონების აღდგენის ორი ხერხი: პ ი რ დ ა პ ი რ ი (მაგ., $FeO+C=Fe+CO$) და ა რ ა პ ი რ დ ა პ ი რ ი (მაგ., $FeO+CO=Fe+CO_2$). ლითონის აღდგენის სისწრაფეს განსაზღვრავს აღსადგენი ნივთიერების ნაჭრების ზომა, ფორიანობა, აღსადგენი შრის სისქე, აირის ნაკადის სიჩქარე, წნევა, შედგენილობა, ტემპ-რა და სხვ. ცნობილია აღდგენის სამი რეჟიმი: დ ი ფ უ ზ ი უ რ ი, კ ი ნ ე ტ ი კ უ რ ი და შ ე რ ე უ ლ ი. ჰიდრომეტალურგიაში მარილების წყალხსნარებიდან ან ლღობილებიდან ლითონები მიიღება ქიმ. ხერხით (*ცემენტაციით*) ან ელექტროქიმ. ხერხით (*ელექტროლიზით*). ქიმ. ხერხს იყენებენ ოქროს, თუთიის, კადმიუმისა და სპილენძის ჰიდრომეტალურგიაში; ელექტროქიმ. ხერხს კი — ალუმინის, თუთიის, კადმიუმის, სპილენძის, მანგანუმისა და სხვა ლითონების ჰიდრომეტალურგიაში. ალუმინის აღდგენა გამლღვალ კრიოლითში გახსნილი თიხამიწის ელექტროლიზით მისი მიღების საწარმოო ხერხის საფუძველია. ლითონთა აღდგენა შეიძლება *ავტოკლავებშიც*.

უფრო ფართო გაგებით, ლითონების ა. არის ელექტრონების შეერთება ატომებთან ან ატომების ჯგუფებთან.

*ლიტ.*: Гельд П. В., Есин О. А., Процессы высокотемпературного восстановления, Свердловск, 1957; Полинг Л., Общая химия, пер. с англ., М., 1964.

*ვ. ბერეჟიანი.*

**ალდგენადობა** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, აპარატის (სისტემის) კონსტრუქციის თვისება, რ-იც საშუალებას იძლევა ექსპლუატაციის შეუწყვეტლად უმოკლეს დროში შევცვალოთ დაზიანებული ელემენტი (ბლოკი) და აღვადგინოთ ნორმალური სამუშაო რეჟიმი. სისტემას ეწოდება თვითაღდგენადი, თუ მისი სამუშაო მდგომარეობის აღდგენა ავტომატურად ხდება. ა. *საიმედოობის* მნიშვნელოვანი მახასიათებელია.

**ალდგომა,** ქრისტ. რელიგიის მიხედვით, იესო ქრისტეს „მკვდრეთით აღდგომის“ აღსანიშნავი მთავარი ქრისტ. დღესასწაული. ა. მოძრავია და აღინიშნება გაზაფხულის ბუნობის შემდეგ, სავსე მთვარის მომდევნო კვირა დღეს — ებრაული პასექის სწორს, მოდის რომელიმე კვირა დღეზე (ახ. სტ. 4 აპრილიდან 8 მაისამდე). მას წინ უსწრებს დიდმარხვა, რ-იც მორწმუნეებს ა-ის შესახვედრად ამზადებს. ა-ის დღესასწაული გრძელდება ერთ კვირას (ნათელი კვირა), ახალკვირამდე (კვირაცხოველი). მორწმუნენი სააღდგომო კვერცხებს წითლად ღებავენ (წითელი ფერი მათთვის ქრისტეს მიერ ადამიანთა კეთილდღეობისათვის დანთხეული სისხლის მოსაგონარია, კვერცხი კი მარადიული სიცოცხლის სიმბოლო). ა-ის აღნიშვნის დღე დაადგინა *ნიკეის საეკლესიო კრებამ* (325), სააღდგომო საგალობლების უძველესი ნაწილი *იოანე დამასკელს* ეკუთვნის. ქრისტ. ა. საწყისს იღებს ებრაული პასექიდან, რ-საც ებრ. მესაქონლე ტომები გაზაფხულზე აღნიშნავდნენ — უდაბნოსა და საძოვრების „სულებს“ ისინი ბატკანს სწირავდნენ მსხვერპლად. ძვ. წ. XIII ს-იდან, როცა ებრაელები ბინადარ ცხოვრებაზე გადავიდნენ, პასექი აგრ. დღესასწაულად იქცა. უფრო გვიან რაბინებმა ებრ. ხალხის მესიის მოსვლის იდეა ჩართეს მასში. ა-ს გენეტ. კავშირი აქვს ძვ. აღმოსავლეთის იმ ღმერთების კულტთანაც, რ-ებიც თითქოს კვდებოდნენ და გაზაფხულზე კვლავ ცოცხლდებოდნენ (ოსირისი—ეგვიპტეში, ადონისი—ფინიკიაში, თამუზი—ბაბილონში, კიბელე—ფრიგიაში და სხვ.).

*ა. სოხაძე.*

**ალდგომელაანთკარი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ნატახტრის სოფსაბჭო), მუხრანის ვაკეზე, მდ. არაგვის მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 580 *მ*, მცხეთიდან 15 *კმ*; ნატახტრის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მისაქციელში (3 *კმ*).

**ალდგომის კუნძული,** რ ა პ ა ნ უ ი (ესპ. Pascua, ადგილ. Rapa Nui), ვულკანური წარმოშობის კუნძული წყნარი ოკ. აღმ. ნაწილში. 1888-იდან ეკუთვნის ჩილეს. ფართ. 165,5 $კმ^2$. სიმაღლე 539 *მ*-მდე. ბევრია ჩამქრალი ვულკანი. ჰავა ნოტიო, ტროპიკული. ნალექები 1300 *მმ* წელიწადში. ბუნებრივი მცენარეულობა — ბუჩქნარი და ბალახი. მოსახლ. დასახლ. 2 ათ.კაცი (1972, შეფასება), მ. შ. 2/3 *მეტისი* — ევროპელებთან შერეული *პოლინეზიელები*. ლაპარაკობენ პოლინეზიურ ენათა ჯგუფის ერთ-ერთ დიალექტზე, რ-მაც ესპ. ენის გავლენა განიცადა. როდესაც ჰოლანდ. ზღვაოსანმა ი. როგევენმა ა. კ. აღმოაჩინა (1722), იქ 3–4 ათ. კაცი ცხოვრობდა. მოსახლ. პირველყოფილთემური ურთიერთობის დაშლის საფეხურზე იმყოფებოდა. XIX ს-ში პერუელმა მონათვაჭრებმა და სხვ. კოლონიზატორებმა გაჟლიტეს მკვიდრი მოსახლ. დიდი ნაწილი, მოსპეს მათი თვითმყოფი კულტურა. ა. კ. ცნობილია ქვის ვეებერთელა ქანდაკებებითა და იეროგლიფური დამწერლობით. ამ კულტ. ძეგლებს სწავლობდა ინგლ. (1914–15), ფრანგ., ბელგ. (1934–35) ექსპედიციები. 1955–56 გათხრებს აწარმოებდა ნორვ.-ამერ. ექსპედიცია თ. *ჰეიერდალის* ხელმძღვანელობით. ა. კ-ის დასახლების ისტორია სავსებით ნათელი არაა. რადიუმ-ნახშირბადის მეთოდით დათარიღებამ დაადასტურა, რომ მისი დასახლება მომხდარა არა უგვიანეს IV ს-ისა. თ. ჰეიერდალის ვარაუდით, ათას წელზე მეტ ხანს ა. კ-ზე ცხოვრობდნენ ინკების წინადროინდელი პერუდან გადმოსახლებულთა შთამომავლები — ინდიელები, რ-თაც უნდა ეკუთვნოდეთ უძველესი კულტურა. XV ს-ში კუნძულზე გადმოსახლებულან მარკიზის კ-ების პოლინეზიელები, რ-თაც XVII ს-ში თითქმის მთლიანად გაუნადგურებიათ მკვიდრი მოსახლეობა. მეცნიერთა უმრავლესობას კი მიაჩნია, რომ კუნძულის მოსახლ. უძველესი დროიდან პოლინეზიური იყო, რასაც თითქოს ადასტურებს ა. კ-ისა და ზოგადპოლინეზიურ კულტურებს შორის არსებული ღრმა მსგავსება. ამავე დროს აღიარებენ ა. კ-ის კულტურაში სამხრ. ამერ. ელემენტების არსებობას (ამ მოვლენას ხსნიან ან პოლინეზიელების ნაოსნობით სამხრ. ამერიკაში, ანდა ამერ. ინდიელების მცირე ჯგუფის მოსვლით ა. კ-ზე ან მარკიზის კ-ებზე). ამჟამად ადგილ. მოსახლ. მისდევს მიწათმოქმედებას (სიმინდი, ბანანი, ბატატი და სხვ.), თევზჭერას, მეცხვარეობას, ამზადებენ სუვენირებს ტურისტებისათვის.

*ლიტ.*: ჰ ე ი ე რ დ ა ლ ი ტ., აღდგომის კუნძულის საიდუმლოება, თბ., 1962; Народы Австралии и Океании, М., 1956.



აღდგომის კუნძული. ქვის ქანდაკებები.

**ალდგომის სავანე,** გ ო ლ გ ო თ ა, ქრისტიანთა წმინდა ადგილი იერუსალიმში. IV ს-ში კონსტანტინე დიდმა იმ ადგილზე, სადაც თქმულების თანახმად ჯვარს აცვეს და დაფლეს ქრისტე, ააშენა ბაზილიკა (მარტვირიონი). შემდეგში აქვე ააგეს მრგვალი ეკლესია (როტონდა) და სხვ. შენობები. მას შემდეგ ეს ადგილები ცნობილია „წმინდა გოლგოთისა და აღდგომის“ სახელწოდებით და ითვლება მთელი საქრისტიანოს წმიდათაწმიდა ადგილად. მის პატრონობას ერთმანეთს ეცილებოდნენ როგორც სხვადასხვა ქრისტიანი ერები, ისე მაჰმადიანები (არაბები, სპარსელები, სელჩუკები, მამლუქები, ოსმალები). საკმაოდ დიდი გავლენა ჰქონდათ მოპოვებული ა. ს-ში ქართველებს. ეს გავლენა გაიზარდა *ჯვაროსნული ლაშქრობების* დაწყებისა და, განსაკუთრებით, საქართვ. გაერთიანებისა და გაძლიერების ხანაში, ზოგჯერ ა. ს. ქართველთა ხელში იყო; ისინი თითქმის მუდამ ითვლებოდნენ „მფარველად და ქტიტორად“ გოლგოთისა და აღდგომისა. XI ს-ში ქართველებს აქ საკუთარი ეპისკოპოსიც ჰყოლიათ, რ-იც საისტ. ძეგლებში ცნობილია „გოლგოთელის“ სახელით. ა. ს-ში, როგორც პალესტინის სხვა წმინდა ადგილებში, ქართვ. მოღვაწეები მწიგნობრობასაც ეწეოდნენ. არის ცნობები, რომ ესა თუ ის

წიგნი დაიწერა ან გადაიწერა „სანახებსა წმინდისა აღდგომისასა“. XI ს. I ნახევარში, სანამ ქართველები იერუსალიმის ჯვრის მონასტერს ააშენებდნენ, ა. ს-ში ხელნაწერთა გადაწერასა და შემზადებაზე მოღვაწეობდა ქართვ. მწიგნობართა ჯგუფი, რ-საც ხელმძღვანელობდა გოლგოთელი ეპისკოპოსი. XIII—XIV სს. ქართ. წყაროებში მოიხსენიება აგრეთვე გოლგოთის დეკანოზი, ქრისტეს საფლავის მოძღვართმოძღვარი და აღდგომელი, რ-საც ა. ს-ში ქართველთა კუთვნილი წმინდა ადგილების მოვლა და დაცვა ევალებოდა. ა. ს-ში მყოფ ქართველებს ხშირად უხდებოდათ ბრძოლა თავიანთი უფლებების დასაცავად. ამის დამადასტურებელი ცნობები შემოგვინახა ქართ. და არაბ. წყაროებმა, აგრეთვე უცხოელ მოგზაურთა ჩანაწერებმა. ბრძოლის ერთ-ერთი საშუალება იყო ქართველთა უფლებების წერილობითი ფიქსაცია. ასეთ დოკუმენტია XII ს. ხელნაწერის „გოლგოთის სვინაქსარის“ მინაწერი, რ-იც დაახლ. 1400 განეკუთვნება. „ძეგლი ერისთავთა“ გვაწვდის ცნობას (მას მხარს უჭერს უცხო ავტორთა და მოგზაურთა ჩანაწერებიც), რომ ქართველებმა XIV ს. 20-იან წლებში მოიპოვეს ქრისტეს საფლავის კლიტე და ერთი საუკუნის განმავლობაში ფლობდნენ მას.

*ლიტ.*: მეტრეველი ე., იერუსალიმის ერთი ხელნაწერი, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1948, ტ. 15B, გვ. 37—48; მისივე, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, თბ., 1962, გვ. 44—48; ძეგლი ერისთავთა, შ. მესხიას გამოც., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 30, გვ. 350; **Джанашвили М. Г., Грузинские обители вне Грузии, Тфл., 1899; Кондаков Н. П., Археологическое путешествие по Сирии и Палестине, СПб., 1904, гл. 4, 5; Цагарели А., Памятники грузинской старины в Святой земле и на Синае, «Православный палестинский сборник», 1888, т. 4, в. 1.**

*ქ. კიკელიძე.*

**აღერება,** იხ. *მცენარის განვითარების ფაზები.*

**აღვი,** ცაგერის რ-ნის სოფლების *ქვედა აღვის* და *ზედა აღვის* ძვ. სახელწოდება.

**აღვირი,** ცხენის აღკაზმულობის ნაწილი. შედგება ლითონის ლაგმისა და თასმებისაგან. ლაგმის რგოლებში გაყრილია სადავეები და გვერდითი თასმები, რ-ებზეც მიბმულია საცხვირე და საშუბლე. გვერდითი თასმებს ზემოთ მიკერებული აქვს ყურებზე გადასაცმელი და ყელსქვედა თასმები. ა-ის ტოტები ბოლოში კვანძითაა შეერთებული. სადღესასწაულო ა-ის თასმები შემკული იყო ვერცხლის ნაირნაირი ღილებით — პეპლებით.

*ნ. აზიკური.*





აღვირი.

**აღზევანი,** თურქეთის დასახლებული პუნქტის *ყაღიზმანის* ძვ. ქართ. სახელწოდება.

**აღზრდა,** პიროვნების ჩამოყალიბების სოციალური, მიზანმიმართული, ორგანიზებული პროცესი. თანამედროვე პედ. ლიტ-რასა და პრაქტიკაში ა-ის ცნება ორნაირი გაგებით იხმარება. ფართო გაგებით იგი გულისხმობს საწარმოო, საზ. და კულტ. ცხოვრებაში მონაწილეობისათვის პიროვნების მომზადების ღონისძიებათა ერთობლიობას, ე. ი. არა მარტო ოჯახის, სასწ. დაწესებულების, ბავშვთა და ახალგაზრდათა ორგანიზაციების ზემოქმედებას, არამედ საზ. წყობის, მისი იდეების, ლიტ-რის, ხელოვნ., კინოს, რადიოს, ტელევიზიის ზეგავლენას, სპეც. აღმზრდელობით მუშაობას, განათლებასა და სწავლებას; ვიწრო გაგებით ა. ნიშნავს ადამიანის მსოფლმხედველობის, ზნეობის, ესთეტ. შეხედულებათა ჩამოყალიბებას, მის ფიზ. სრულყოფას.

ა. საზ. მოვლენაა: ადამიანისეული, მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი კატეგორიაა. ადამიანი თაობიდან თაობას გადასცემს საკუთარ თუ წინაპრებისგან მიღებულ გამოცდილებას. როგორც პიროვნება იგი არ იბადება, არამედ ონტოგენეზში ყალიბდება და ამ განვითარება-ფორმირებაში ა-ს წამყვანი როლი ეკუთვნის. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა ბავშვთა ა-ზე, როგორც ზოგად და მარადიულ კატეგორიაზე. ა. მიზანმიმართული პროცესია. ა. მაკარენკოს გამოთქმით, იგი უნდა მიიმართებოდეს „დაპროექტებული პიროვნების“ ჩამოყალიბებისაკენ, ამ „დაპროექტებას“ კი საფუძვლად ედება ადამიანის დანიშნულება საზ-ბაში. ა-ის ამგვარი გაგება უპირისპირდება ე. წ. პედოცენტრიზმს და სხვ. ანტიმეცნ. თეორიებს, რ-თა მიხედვით ა-ის მიზანი, შინაარსი და მეთოდები ბავშვის ბუნებიდან გამოიყვანება. ა. ორგანიზებული პროცესია და მიზნობრივად მოწესრიგებულ პედ. გარემოში უნდა მიმდინარეობდეს. საბჭ. პედაგოგიკა უარყოფს ე. წ. თავისუფალი აღზრდის თეორიას, რ-იც ფაქტობრივად ანარქიზმს და ქაოსს ქადაგებს. 20-იან წლებში ცდილობდნენ ამ ბურჟ. თეორიის გადმოტანას ჩვენში. ამან დიდი ზიანი მოუტანა საბჭ. სკოლას და ა-ის მთელ სისტემას. ეს დამახინჯებანი დაგმობილ იქნა საკ. კპ (ბ) ცკ-ის 1931 წ. 5 სექტ. და 1932 წ. 25 აგვ. დადგენილებებით სკოლის შესახებ.

ა. გულისხმობს ურთიერთობას აღმზრდელსა და აღსაზრდელს, მასწავლებელსა და მოსწავლეს, ოსტატსა და შეგირდს შორის. ამ ურთიერთობის წარმმართველია მასწავლებელი, აღმზრდელი; ა-ის სულისკვეთება, კ. უშინსკის განმარტებით, ცოცხლობს არა სკოლის კედლებში, არამედ აღმზრდელის პიროვნებაში. მასწავლებლის წამყვანი როლის აღიარება სრულიად ეწინააღმდეგება სკოლის კვდომის ანტილენინური თეორიის წარმომადგენლების, 20-იანი წწ. ე. წ. „მემარცხენე“ პედაგოგების თვალსაზრისს, რ-საც მასწავლებლის როლი ზედამხედველის, ინსტრუქტორისა და კონტროლიორის ფუნქციამდე დაჰყავდა. ეს ცრუმეცნ. შეხედულებები უცხოა საბჭ. პედაგოგიკისათვის და თავის დროზე დაგმობილ იქნა. ა. არ არის ცალმხრივი მართვადი პროცესი; იგი გულისხმობს თვითაღზრდასაც, რ-ის როლი პიროვნების ჩამოყალიბებაში ასაკობრივ განვითარებასთან ერთად საგრძნობლად იზრდება. სასკოლო პირობებში თვითაღზრდა ა-ის ერთიან სისტემაში უნდა იყოს ჩართული და ა-ის კანონზომიერებას ექვემდებარებოდეს. ა. ერთიანი, უაღრესად რთული პროცესია და გარკვეული შემადგენელი ელემენტები აქვს. საკითხი ა-ის შემადგენელი ელემენტების შესახებ ჯერ კიდევ ანტ. ფილოს. დიდმა წარმომადგენლებმა — პლატონმა და არისტოტელემ — დასვეს. მაგ., არისტოტელემ, შესაბამისად თავისი თეორიისა სულის ნაწილების (გონივრული, ცხოველური და მცენარეული) შესახებ, პირველად მიუთითა, რომ ა. მოიცავს გონებრივ, ზნეობრივ და ფიზ. ა-ს. საბჭ. პედაგოგიკა ა-ის ორგანულად ურთიერთდაკავშირებულ ელემენტებად თვლის გონებრივ ანუ ინტელექტუალურ ა-ს, მორალურ ანუ ზნეობრივ ა-ს, ესთეტ. ა-ს, შრომით-პოლიტექ. სწავლებასა და ფიზ. ა-ს.

ბავშვს, მოზარდს თავისი ინდივიდუალობა აქვს, რ-ის გაუთვალისწინებლად შეუძლებელია ა-ის ეფექტი ოპტიმალური იყოს. ადამიანის ა. მჭიდრო კავშირშია მის ანატ.-ფიზ. და ფსიქ. განვითარებასთან; პიროვნების ა. და განვითარება ურთიერთგანპირობებულია.

ა-ს ყველა საზ.-ეკონ. ფორმაციაში საერთო ნიშნები აქვს (გამოცდილების თაობიდან თაობაზე გადაცემა, ცოდნის დაუფლება, ბავშვის ჯანმრთელობასა და ფიზ. განვითარებაზე ზრუნვა; მსოფლმხედველობის ჩამოყალიბება და სხვ.), მაგრამ მისი მიზნები და შინაარსი, მისი ორგანიზაცია და მეთოდები იქმნება, იცვლება და ვითარდება საზ. ცხოვრების შეცვლისა და განვითარების შესაბამისად. ა. ისტ. კატეგორიაა, ეკონ. ბაზისის ზედნაშენია, ურომლისოდაც ეს ბაზისი ვერ იარსებებს და რ-იც, თავის მხრივ, მის ზეგავლენას განიცდის. პირველყოფილ საზ-ბაში მოზარდი თაობის ა. ხორციელდებოდა ადამიანთა უშუალო პრაქტ. საქმიანობასა, გართობასა და თამაშის პროცესში. არავითარი საგანგებო სასწ.-სააღმზრდელო დაწესებულება არ არსებობდა. ცხოვრებისეული გამოცდილება თაობებს პრაქტ. ჩვევების, ადათ-წესებისა თუ ზეპირი თქმულებების სახით გადაეცემოდა. ვინაიდან პირველყოფილ საზ-ბაში არ არსებობდა კლასები, ყველა ბავშვი თითქმის ერთნაირ ა-ს იღებდა. შრომის განაწილებამ მამაკაცთა და ქალთა შორის განაპირობა ვაჟებისა და გოგონების ა-ის სხვადასხვაგვარობა. კლასობრივი საზ-ბის წარმოშობისთანავე ა-მ კლასობრივი ხასიათი მიიღო. ამ საზ-ბაში ჩაისახა და განვითარდა სკოლა, რ-იც იმთავითვე ექსპლუატატორული კლასის ბატონობის განმტკიცების იარაღად იქცა. ამის ნათელი მაგალითია ძვ. აღმოსავლეთი (ეგვიპტე, ჩინეთი, ინდოეთი, სპარსეთი და სხვ.) თუ ანტ. (საბერძნეთი, რომი) სახელმწიფოები, სადაც სკოლა და განათლება მონათმფლობელთათვის არსებობდა, ხოლო მოსახლ. უდიდეს ნაწილს — მონებს — პირუტყვებად თვლიდნენ და მათ შვილებსაც მხოლოდ მძიმე ფიზ. შრომას აჩვევდნენ. კლასობრივ საზ-ბაში ა. აძლიერებდა ისტორიულად აღმოცენებულ ფიზ. და გონებრივი შრომის განაწილებას. *ათენური აღზრდის* და *სპარტანული აღზრდის* სისტემები ა-ის ტიპობრივი მონათმფლობელური სისტემებია. ფეოდ. ფორმაციაში ა-ის კლასობრივი ხასიათი და მიმართულება, პირველ ყოვლისა, მის წოდებრიობაში გამოვლინდა; ყოველი წოდების შვილების ა-ს თავისი მიზანი, შინაარსი და ფორმა ჰქონდა: საერო ფეოდ. არისტოკრ. შვილები რაინდულ ა-ს იღებდნენ, სას.-საეკლ. პირთა შვილები — რელიგიურს, გლეხის შვილების ა. კი ოჯახში, ყოველდღიური შრომითი გამოცდილების პირობებში ხდებოდა. ადრინდ. შუა საუკუნეებში ოჯახებში ეუფლებოდნენ შრომით ჩვევებს ხელოსანთა შვილებიც. ხელოსნობისა და ვაჭრობის განვითარების შემდეგ კი აღმოცენდა საამქრო სკოლები ხელოსანთა შვილებისათვის და საგილდიო სკოლები ვაჭართა შვილებისათვის. შუასაუკუნეობრივი აღზრდა-განათლების მთელი სისტემა განმსჭვალული იყო რელიგ. სულისკვეთებით, სქოლასტიკითა და დოგმატიზმით. ბურჟ. სკოლაში, მართალია, წოდებრიობის პრინციპი ძირითადად მოისპო, მაგრამ ახლა ა-ს განაპირობებდა ქონებრივი ცენზი; შეძლებული კლასის შვილებს სხვადასხვა პრივილ. სასწავლებელში (მაგ., იტონის კოლეჯში, ინგლისში) ამზადებდნენ ხელმძღვ. თანამდებობისათვის ეკონ., პოლიტ., მეცნ. და კულტ. დარგში; სახალხო სკოლებში კი, ვ. ი. ლენინის გამოთქმით, მუშათა და გლეხთა შვილებს ზრდიდნენ მორჩილ მსახურებად, რომ მათ ბურჟუაზიისათვის მოეტანათ მოგება ისე, რომ არ დაერღვიათ მისი სიმშვიდე და უსაქმურობა. თანამედროვე კაპიტალ. ქვეყნებში სხვადასხვა შეძლების მქონე ბავშვებისათვის სხვადასხვაგვარი სკოლები არსებობს. შერჩევის საფუძველზე (ინტელექტის „გაზომვა“ ტესტების საშუალებით) შეძლებულთა შვილები, რ-ებსაც საშუალება აქვთ უკეთესი მომზადება მიიღონ, პრივილ. საშ. სკოლებში, იქიდან უმაღლეს სასწავლებლებში ხვდებიან. ხელმოკლე ოჯახის შვილებს კი უმაღლეს სასწავლებლებში შესვლა გაძნელებული აქვთ. კ. მარქსმა და

ფ. ენგელსმა მძაფრად გააკრიტიკეს ა-ის ბურჟ. სისტემა და წამოაყენეს ახ. პროლეტ. ა-ის პრინციპები, რ-ებიც შემდგომ სოციალისტებისა და კომუნისტების საპროგრამო დებულებად იქცა განათლების დარგში. საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში ვ. ი. ლენინმა თავის სიტყვაში 1920 რკკკ-ის III ყრილობაზე წამოაყენა ახ. ადამიანის ა-ის პროგრამა — მეცნ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბება კაცობრიობის მიერ მოპოვებული ცოდნის კრიტ. ათვისების საფუძველზე და კომუნისტური მორალის ა.; იგი ამტკიცებდა, რომ „მხოლოდ მუშებსა და გლეხებთან საერთო შრომაში შეიძლება გახდეთ ნამდვილი კომუნისტები" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 358); „საჭიროა, რათა თანამედროვე ახალგაზრდობის აღზრდის, განათლებისა და სწავლების მთელი საქმე წარმოადგენდეს მასში კომუნისტური მორალის აღზრდას" (იქვე, გვ. 348).


აღთამარი. წმ. ჯვრის ეკლესია. 915—921.

სოციალ. საზ-ბაში ა-ის ძირითადი პრინციპებია იდეურობა და მიზანსწრაფვა; ა-ის კავშირი ცხოვრებასთან, კომუნიზმის მშენებლობის პრაქტიკასთან; მტკიცე მომთხოვნელობა და აღსაზრდელთა პიროვნების პატივისცემა; თანამიმდევრობა და სისტემატურობა; ა-ის შესაბამისობა მოსწავლეთა ასაკობრივ და ინდივიდ. თავისებურებებთან, მისაწვდომობა. ამ პრინციპებთან შეთანხმებით გამოიყენება ა-ის სხვადასხვა მეთოდი, რ-თა შორის წამყვანია დარწმუნების მეთოდი (იხ. სტ. *კომუნისტური აღზრდა*). კომუნისტური ა-ის თეორიისა და მეთოდიკის საკითხები ვრცლად არის მოცემული ნ. კრუპსკაიას, მ. კალინინის, ა. ლუნაჩარსკის, ს. შაცკის, ა. მაკარენკოს და სხვ. შრომებში.

სსრკ-სა და სოციალ. ქვეყნებში სახელმწ. სააღმზრდელო დაწესებულებათა ფართო ქსელია, სადაც ა. გარკვეული პროგრამების მიხედვით მიმდინარეობს. სკოლამდელი ასაკის ბავშვთა ა-ში წამყვანი როლი ეკუთვნის სკოლამდელ დაწესებულებებს. სასწ.-აღმზრდელობითი დაწესებულებებიდან მთავარია სკოლა, რ-საც ა-ის საქმეში ეხმარება სკოლისგარეშე დაწესებულებანი (იხ. სტ. *სკოლისგარეშე მუშაობა*). ახალგაზრდობის ა-ში მნიშვნელოვანი როლი ეკუთვნის უმაღლეს სასწავლებლებს. მოზრდილთა ა-ში მონაწილეობს პარტ., სახელმწ. და საზ. ორგანიზაციები, კულტ.-საგანმან. დაწესებულებები. სსრკ-ში კომუნიზმის მშენებლობის თანამედროვე ეტაპზე ერთ-ერთი გენ. ამოცანაა ახ. ადამიანის ა., რაც მითითებულია სკკპ პროგრამაში. კომუნისტური აღზრდის პირობებში სულ უფრო რეალური ხდება ყოველმხრივად განვითარებული პიროვნების ჩამოყალიბება, პიროვნებისა, რ-შიც შერწყმული იქნება სულიერი სიმდიდრე, ზნეობრივი სიწმინდე და ფიზ. სრულყოფა.

*ლიტ.*: მარქსი კ. და ენგელსი ფ., სახალხო განათლების შესახებ, თბ., 1948; ლენინი ვ. ი., ახალგაზრდობის შესახებ, თბ., 1956; სკკპ პროგრამა, თბ., 1961, ნაწ. 2, განყ. 5, პ. 1; კალინინი მ. ი., კომუნისტური აღზრდის შესახებ, თბ., 1970; კრუპსკაია ნ. კ., რჩეული თხზულებანი, ტ. 1, თბ., 1963; პედაგოგიკა. [სახელმძღვანელო], თბ., 1971.

*დ. ლორთქიფანიძე.*

**აღზრდა ოჯახში,** მოზარდის *აღზრდის* ერთ-ერთი ფორმა, რ-შიც მშობელთა გამიზნული პედ. მოქმედება შეხამებულია ოჯახური ყოფის ყოველდღიურ ზეგავლენასთან. ა. ო. ჩამოყალიბდა ისტორიულად ოჯახის გაჩენისთანავე და არსებობს საზოგადოებრივი აღზრდის პარალელურად.

ოჯახის აღმზრდელობითი ზეგავლენა ბავშვის დაბადებისთანავე იწყება. ბავშვის პირველადი ჩვევები ყალიბდება მისი მოვლისა და კვების წესით, საერთო რეჟიმით, დედის დამოკიდებულებით. დედასთან ერთად, ნებსით თუ უნებლიეთ, ბავშვის აღმზრდელია ოჯახის ყველა წევრი. ამიტომ ოჯახში ბავშვისადმი ერთიანი მიდგომის უზრუნველყოფაა საჭირო. სკოლამდელ ასაკში ბავშვს უნდა გამოუმუშავდეს უარყოფითი ხასიათის სურვილებისა და ჭარბი აქტივობის დაოკების უნარი, ბავშვმა ისწავლოს სწორი რეაგირება სიტყვებზე: „შეიძლება", „არ შეიძლება", „საჭიროა", „არ არის საჭირო" და სხვ. ადრეულ ბავშვობაშივე ეყრება საფუძველი წესრიგიანობას (იხ. *დისციპლინა*). სკოლამდელი ასაკის ბავშვის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს *თამაშს,* ფიზ. ვარჯიშს. უმნიშვნელოვანესი საკითხია შრომითი აღზრდა; საოჯახო შრომაში ბავშვის ჩაბმა იწყება ისეთი ჩვევების გამომუშავებით, როგორიც არის დამოუკიდებლად ჩაცმა, საწოლის გასწორება, მტვრის გადაწმენდა, ჭურჭლის გარეცხვა, ტანსაცმლისა და სამუშაო ადგილის მოვლა და სხვ.; ესთეტ. აღზრდასა და ზნეობრივ ჩამოყალიბებაში დიდი როლი ენიჭება ოჯახის საერთო კულტ. დონეს. სწორად ორგანიზებული ა. ო. გულისხმობს ბავშვისადმი ინდივიდ. მიდგომას. თავისებური მიდგომა სჭირდება ერთადერთი შვილის ან არაღვიძლი შვილების ოჯახში აღზრდას. ასეთ დროს მშობლები ხშირად უნდა სარგებლობდნენ გამოცდილ პედაგოგთა კონსულტაციებითა და სათანადო პედ., ფსიქოლ. და სამედ. ლიტ-რით. სასწ. დაწესებულებაში ბავშვის მიბარების შემდეგ ა. ო. სასწ. დაწესებულების რეჟიმთან შეთანხმებით უნდა მიმდინარეობდეს, სადაც ბავშვი იღებს აღზრდა-განათლებას. სასწ. დაწესებულებებიც, თავის მხრივ, უნდა ეხმარებოდნენ მშობლებს ოჯახში აღმზრდელობითი მუშაობის სწორი ორგანიზაციის საქმეში.

*ლიტ.*: გაგუა ვ., ბავშვთა შრომით-პოლიტექნიკური აღზრდა ოჯახში, თბ., 1960; კიზირია ბ., ოჯახისა და საზოგადოებრიობის როლი ბავშვთა სწავლებისა და აღზრდის საერთო სისტემაში, თბ., 1967; მაკარენკო ა. ს., ლექციები მშობელთათვის ბავშვთა აღზრდის შესახებ, თბ., 1941; ოჯახში ბავშვთა აღზრდის საკითხები. [კრებული], თბ., 1967; სიგუა ს., ბავშვის აღზრდა ოჯახში, თბ., 1957. *ს. სიგუა.*

**აღთამარი,** ვანის ტბის კუნძული (ამჟამად თურქეთის ტერიტ.), სომეხი მეფეების — არწრუნების რეზიდენცია (X—XI სს.). კ-ზე შემორჩენილია სომხ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — წმ. ჯვრის ეკლესია (915—921, ხუროთმოძღვარი მანუელი), რ-ის კედლები შიგნიდან მოხატულია, ფასადები უხვადაა შემკული ქვაზე ნაკვეთი ჩუქურთმებით, ბიბლ. და საერო თემებზე შესრულებული რელიეფებით, მცენარეული და ცხოველური ორნამენტით; ნავსადგურის ნანგრევები (X ს.).

**აღთაღლა,** სოფელი გარდაბნის რ-ნში, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეზე, სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ყარათაღლა, ყარაჯალარი). თბილისი—ბაქოს რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 340 *მ*, გარდაბნიდან 18 *კმ*. რძის ქ-ნა, გაჩიანის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საბავშვო ბაღი, საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საავადმყოფო.

**აღთქმა,** დაპირება, პირობა, სიტყვის მიცემა. რელიგ. ა. გულისხმობს: 1. ღვთისა ან „წმინდანისადმი" (ღვთისმშობელი, მთავარანგელოზი, წმ. გიორგი და ა. შ.) პირობის მიცემას ნაკისრი „საღმრთო" ვალდებულების (ლოცვა, მსხვერპლის შეწირვა, სანთელ-საკმევლის მირთმევა და მისთ.) შესრულებას. 2. „ღვთის სიტყვას" ადამიანთადმი, მის დარიგებას და პირობას, რ-იც, მონოთეისტების აზრით, უნაკლოდ და სრულად არის გადმოცემული „წმ. წიგნებში" (*ძველი აღთქმა, ახალი აღთქმა, ყურანი,* ბუდისტური წიგნები და სხვ.). *ა. სოხაძე.*

**აღიარება** (სამართ.), 1. სამოქალაქო სამართლის პროცესში — მხარის ახსნა-განმარტების ერთ-ერთი სახე. ადასტურებს ისეთ ფაქტს, რ-ზეც მოწინააღმდეგე მხარე ამყარებს თავის მოთხოვნას თუ შესაგებელს და რ-ის მტკიცების მოვალეობაც მას ეკისრება. ა-ის უფლება აქვთ როგორც მხარეებს, ასევე *მესამე პირს.* ა. მტკიცების საშუალებაა, მაგრამ საბჭ. კანონმდებლობა ბურჟუაზიულისაგან განსხვავებით, მტკიცების სხვა საშუალებებთან შედარებით არავითარ უპირატესობას არ ანიჭებს მას. სასამართლოს მხოლოდ იმ შემთხვევაში შეუძლია აღიარებული ფაქტი დადგენილად ცნოს და საფუძვლად დაუდოს თავის გადაწყვეტილებას, თუ ეჭვი არ ებადება, რომ ა. ნამდვილად შეესაბამება საქმის გარემოებას, გამოწვეული არ არის მოტყუების, ძალადობის, მუქარის, შეცდომის ზეგავლენით და მიზნად არ ისახავს ჭეშმარიტების დამალვას (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მ. 62).

2. სისხლის სამართ. პროცესში — ბრალდებულის მიერ ბრალის ა. მტკიცების ერთ-ერთი საშუალებაა და არ შეიძლება საფუძვლად დაედოს ბრალდებას, თუ მას არ ადასტურებს საქმეში არსებულ მტკიცებულებათა ერთობლიობა. მტკიცების სხვა საშუალებებთან შედარებით ა-თვის უპირატესობის მინიჭება ეწინააღმდეგება საბჭ. სამართ. პრინციპებს, ხოლო ბრალდებულისაგან ჩვენების გამოძალვა მუქარის, ძალადობისა და სხვ. უკანონო ზომების გამოყენებით აკრძალულია (საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მ. 18) და მკაცრ პასუხისმგებლობას იწვევს (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 195). *თ. ლილუაშვილი.*

**აღკვეთის ღონისძიება,** გამაფრთხილებელი ხასიათის იძულებითი ღონისძიება, რ-საც მომკვლევი, გამომძიებელი, პროკურორი ან სასამართლო იყენებენ ბრალდებულის (განსასჯელის) მიმართ, რათა იგი არ დაემალოს გამოძიებას და სასამართლოს, ხელი არ შეუშალოს ჭეშმარიტების დადგენას, არ განაგრძოს დანაშაულებრივი საქმიანობა, თავი არ აარიდოს სასჯელის მოხდას. განსაკუთრებულ შემთხვევებში ა. ღ-ის გამოყენება ეჭვმიტანილის მიმართაც შეიძლება.

ა. ღ-ის სახეებია: წაუსვლელობის (ფეხმოუცვლელობის) ხელწერილი, პირადი თავდებობა, საზ. ორგანიზაციის თავდებობა, პატიმრობა (იხ. *წინასწარი პატიმრობა*). საგამოძიებო-სასამართლო ორგანოს მიერ ბრალდებულისათვის წაუსვლელობის (ფეხმოუცვლელობის) ხელწერილის ჩამორთმევა გულისხმობს სათანადო ნებართვის გარეშე მისთვის საცხოვრ. ადგილიდან წასვლის აკრძალვას. თუ ბრალდებულმა დაარღვია ეს ვალდებულება, ამას თან სდევს უფრო მკაცრი ა. ღ-ის გამოყენება. პირადი ან საზ. ორგანიზაციის თავდებობა გულისხმობს ორი ან მეტი სანდო პირის ანდა საზ. ორგანიზაციის წერილობით ვალდებულებას უზრუნველყონ ბრალდებულის სათანადო ქცევა, მისი გამოცხადება საგამოძიებო ან სასამართლო ორგანოში. ბრალდებულის გამოუცხადებლობისათვის პირად თავდებს ეკისრება ფულადი ჯარიმა. სამხ. მოსამსახურის მიმართ ა. ღ-ად შეიძლება გამოიყენონ მისი სამეთვალყურეოდ გადაცემა სამხ. ნაწილის სარდლობისათვის, არასრულწლოვნის მიმართ — მისი გადაცემა *კანონიერი წარმომადგენლისათვის.* ა. ღ-ის შერჩევისას მხედველობაში იღებენ ბრალდების სიმძიმეს, ბრალდებულის პიროვნებას, ასაკს, ხელობას, ჯანმრთელობას, ოჯახურ მდგომარეობასა და სხვ. გარემოებებს (საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., თავი VII).

*ლიტ.*: Лившиц Ю. Д., Меры пресечения в советском уголовном процессе, М., 1964. *ა. შუშანაშვილი.*

**აღლაბიდები,** არაბული წარმოშობის ამირების დინასტია (800—909) იფრიკია-

ში (ჩრდ. აფრიკა). დააარსა იბრაჰიმ ალ-აღლაბმა (800—812), რ-იც ხალიფა ჰარუნ ალ-რაშიდის მიერ ამ მხარის გამგებლად იყო დანიშნული. ა. აბასიანი ხალიფების ვასალებად ითვლებოდნენ. სასტიკად სდევნიდნენ *ხარიჯიტებს*. 827 ამირა ზიადათ-ალაჰ I-ის დროს დაიწყეს სიცილიის, მოგვიანებით კი კალაბრიის დაპყრობა (შემდეგ ეს იტალ. ოლქები ა-ის სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა). ა-თა ადმ. და კულტ. ცენტრი იყო ქ. კაირუანი; ამირების გამაგრებული რეზიდენცია — კასრ ალ-კადიმი (კაირუანის მახლობლად). ა-ის სახელმწიფო დაამხეს შიიტებმა.

**აღლაძე** ილია სიმონის ძე, იხ. *აგლაძე ი. ს.*

**აღლაძე** ლეონიდე მიხეილის ძე (18. VII. 1897, თბილისი, — 1937, სიღნაღი), ქართველი სამხედრო მოღვაწე. სკპ წევრი 1930-იდან. თბილ. ვაჟთა მე-2 გიმნაზიის დამთავრების შემდეგ სწავლობდა მოსკ. უნ-ტში, 1916 გაიწვიეს სამხ. სამსახურში 1921-იდან იყო ქართ. წითელ არმიაში 1924 აქტიურად მონაწილეობდა მენშევიკური ავანტიურის ლიკვიდაციაში. 1925—28 სწავლობდა ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიაში. 1929—33 იყო I ქართ მსროლელი დივიზიის შტაბის უფროსი, 1933—36 — დივიზიის მეთაური. 1936-იდან სწავლობდა სსრკ გენ. შტაბის აკადემიაში. დაჯილდოებულია წითელი დროშის, წითელი ვარსკვლავისა და საქ. სსრ წითელი დროშის ორდენებითა და მედლებით. *ნ. კალაძე.*



ლ. აღლაძე.

**აღმასრულებელი და განმკარგულებელი ორგანოები,** იხ. *სახელმწიფო მმართველობის ორგანოები.*

**აღმასრულებელი ხელისუფლება,** სახელმწ. მმართველობის ორგანოთა (მთავრობა, სამინისტროები და სხვ.) ხელისუფლება ბურჟ. სახელმწიფოში. უპირისპირდება საკანონმდებლო და სასამართლო ხელისუფლებას. სახელმწ. ხელისუფლების სამ დამოუკიდებელ ხელისუფლებად დაყოფის საჭიროებას ჯერ კიდევ XVII—XVIII სს-ში აბსოლუტიზმის წინააღმდეგ ბრძოლის დროს ასაბუთებდნენ აღმავალი ბურჟ. იდეოლოგები. თვით ტერმინიც „ა. ხ." შემოიღო ინგლ. ფილოსოფოსმა ჯ. ლოკმა, რ-მაც ერთ-ერთმა პირველმა წამოაყენა „*ხელისუფლების დანაწილების*" იდეა. იმპერიალიზმის ეპოქაში მონოპ. კაპიტალისათვის უფრო ადვილი ხდება სახელმწ. მმართველობის ორგანოები ჩაიგდოს ხელში და თავისი ნების უშუალო ამსრულებლად აქციოს მათი ა. ხ., ვიდრე სახალხო წარმომადგენლობის ორგანოების დაეუფლოს და მათი საკანონმდებლო ხელისუფლება დაუმორჩილოს თავის ნება-სურვილს. ამიტომ ამ დროს კაპიტალ. ქვეყნებში აღინიშნება ა. ხ-ის გაძლიერება პარლამენტის უფლებამოსილების შევიწროების ხარჯზე. სახელმწ. მმართველობის ორგანოები საკანონმდებლო ხელისუფლებასაც ახორციელებენ *დელეგირებული კანონმდებლობის* წესით, გამოსცემენ უამრავ ნორმატულ აქტს, რ-ებიც არსებითად კანონებისაგან არ განსხვავდებიან. ა. ხ-ის ასეთ გაძლიერებას, კერძოდ, მთავრობის გაბატონებას პარლამენტზე მინისტერიალიზმი ეწოდება.

სსრკ-ში და სხვ. სოციალ. ქვეყნებში სახელმწ. მმართველობის ორგანოები დამოუკიდებელი ხელისუფლებით არ არიან აღჭურვილნი. აქ მოქმედებს ერთიანი სახელმწ. ხელისუფლების პრინციპი. მთავრობა, რ-საც ქმნის არჩევითი წარმომადგენლობითი ორგანოები, არის სახელმწ. ხელისუფლების აღმასრ.-განმკარგულებელი ორგანო. *ა. მენაბდე.*

**აღმაღლანის ქედი,** იხ. *გელამის ქედი.*

**აღმდგენი მატარებელი,** რკინიგზაზე მომხდარი მარცხისა და ავარიის შედეგების სალიკვიდაციო მატარებელი. შედგება სატვირთო და სამგზავრო ვაგონებისაგან. სატვირთო ვაგონებში მოთავსებულია მუხლუხა ტრაქტორი, ელექტროსადგური, დომკრატები, აგრეგატები ლითონების ჭრისა და შედუღებისათვის, საზომი ხელსაწყოები და იარაღები, დაზიანებული რკინიგზის ლიანდაგისა და საკონტაქტო ქსელის აღსადგენად საჭირო დეტალებისა და მასალის მარაგი, პროჟექტორები (ღამით მუშაობისათვის), ხანძარსაწინააღმდეგო საშუალებანი და კავშირგაბმულობის მოწყობილობა. ა. მ-ს აქვს აგრეთვე სანიტ. ვაგონი, ხოლო ზოგიერთს — მძლავრი სალიანდაგო ამწეც. ა. მ. ჩვეულებრივ დგას უბნის ან საკვანძო სადგურში და ნებისმიერ დროს შეიძლება გაიგზავნოს მარცხის ან ავარიის ადგილას.

**აღმზრდელობით-იძულებითი ღონისძიება,** გამომასწორებელი ღონისძიება, რ-საც სისხლისსამართლებრივი სასჯელის ნაცვლად იყენებენ არასრულწლოვანი დამნაშავის მიმართ, ანდა სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობის ასაკს მიუღწეველი მცირეწლოვნის მიმართ, თუკი მან საზოგადოებრივად საშიში ქმედობა ჩაიდინა. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ. მ. 64-ით გათვალისწინებულია სხვადასხვა სახის ა.-ი. ღ-ები: დაზარალებულის წინაშე საჯაროდ ან სხვა ფორმით ბოდიშის მოხდა, საყვედურის ან სასტიკი საყვედურის გამოცხადება, გაფრთხილება, ბავშვთა და მოზარდთა სპეც. სამკურნ.-აღმზრდელობით ან აღმზრდელობით დაწესებულებებში მოთავსება და სხვ.; ა.-ი. ღ. არ არის სისხლისსამართ. სასჯელი და არ ქმნის ნასამართლობას. სასამართლოს შეუძლია დანიშნოს იგი იმ შემთხვევაში, როცა არასრულწლოვანის მიერ ჩადენილი დანაშაული არ წარმოადგენს დიდ საზ. საშიშროებას და დამნაშავე შეიძლება გამოსწორდეს სისხლის სამართ. სასჯელის გამოუყენებლად (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი, მ. 12, ნაწ. 3). ა.-ი. ღ-ის გამოყენება შეუძლია აგრეთვე *არასრულწლოვანთა საქმეების კომისიას.* *ა. გაბიანი.*

**აღმონაცენი,** მცენარის განვითარების ფაზა; თესლიდან, გორგლიდან, ბოლქვიდან და გამრავლების სხვ. ორგანოებიდან ღივის გამოჩენა ნიადაგის ზედაპირზე. ა-ის გამოჩენამდე ღივი იკვებება თესლის (გორგლის, ბოლქვის) საკვები ნივთიერებით, ხოლო შემდეგ, ფოთოლში ასიმილაციური მოვლენების განვითარებასთან ერთად, მცენარე იწყებს ორგ. ნივთიერებათა სინთეზს და მის ხარჯზე იზრდება. ა. გარეგნულად მრავალნაირია. მარცვლოვანებში თესლის გაღივების დროს გარეთ გამოდის პირველადი ფოთოლი, რ-საც წვეტიანი ჟიჟო აქვს და კოლეოპტილე ეწოდება. ორლებნიანი მცენარეების ა. მეტწილად ლებნებიანი ღეროსაგან ან ღეროსა და პირველადი ფოთლებისაგან შედგება. ა-ის მიხედვით შეიძლება დადგინდეს მცენარის სახეობა, ზოგჯერ სახესხვაობა და ჯიშიც კი. ა-ის ამოჩენის დრო და მისი მდგომარეობა დამოკიდებულია თესლის სისხოზე, თანაბრობაზე, გაღივების ენერგიაზე, თესვის სიღრმესა და ვადებზე, ტემპ-რაზე, ნიადაგის აერაციასა და სხვ. პირობებზე.



აღმონაცენი. თესლის თანდათანობითი აღმოცენება.

**აღმოსავლეთ ავსტრალიის დინება,** თბილი დინება წყნარ ოკეანეში, ავსტრალიის აღმ. სანაპიროსთან, სამხრ. პასატური დინების განშტოება. მიმართულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ, კ. ტასმანიიდან აღმ-კენ უხვევს. სიჩქარე 2 *კმ/სთ.* წყლის ტემპ-რა თებერვალში 26-იდან (ჩრდ.) 17°C-მდე (სამხრ.); ივლისში, შესაბამისად, 22-იდან 12°C-მდე.

**აღმოსავლეთ ავსტრალიის ქვაბული,** ტასმანის ქვაბული, წყნარი ოკ. სამხრ.-დას. ნაწილის ფსკერის დადაბლება ავსტრალ. და ახალი ზელანდიის კონტინენტურ ფერდობებს, ტასმანის წყალქვეშა ქედსა და ავსტრალია-ანტარქტიკის ამაღლებას შორის. მოიცავს ტასმანის ზღვის სამხრ. და წყნარი ოკ. მიმდებარე ნაწილს. სიგრძე 2400 *კმ*-ზე მეტი, სიგანე დაახლ. 1500 *კმ*, სიღრმე 5994 *მ*-მდე. გრუნტი — წითელი თიხები. ქვაბულის აღმ. ნაწილში ცალკეული წყალქვეშა მთებია, რ-თა მწვერვალები 1829 და 126 *მ* სიღრმეებზეა.

**აღმოსავლეთ გრენლანდიის დინება,** ცივი დინება ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში. გრენლანდიის აღმ. სანაპიროს გასწვრივ. მიმართულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ. სიჩქარე დაახლ. 1 *კმ/სთ.* მთელი წლის განმავლობაში გააქვს არქტიკული აუზის ყინულები, ხოლო ზაფხულობით—აისბერგები. წყლის ტემპ-რა გრენლანდიის სანაპიროსთან 0°C-ზე დაბალია, აღმ. ნაწილში ზაფხულობით 2,4° C-მდე. მარილიანობა 32,0—33,60‰.

**აღმოსავლეთ ევროპის ვაკე,** რუსეთის ვაკე, დედამიწის ერთ-ერთი უდიდესი ვაკე. მდებარეობს ევრ. აღმ. ნაწილში. ჩრდ-ით ესაზღვრება თეთრი და ბარენცის ზღვები, სამხრ-ით—შავი, აზოვისა და კასპიის ზღვები, ჩრდ.-დას-ით—სკანდ. მთები, დას. და სამხრ.-დას-ით—ცენტრ. ევრ. მთები (სუდეტები და სხვ.) და კარპატები, სამხრ.-აღმ-ით — კავკასიონი, აღმ-ით — ურალის და მუღოჯარის ქედები. გეოსტრუქტურული თვალსაზრისით იგი აღმ. ევრ. ბაქანს შეესატყვისება. ბაქნის საფუძველი აგებულია კამბრიულისწინა ინტენსიურად დანაოჭებული კრისტ. ქანებით (გნაისები, კრისტ. ფიქლები), რ-ებიც ბალტიისა და უკრ. ფარის ფარგლებში გაშიშვლებულია, სხვაგან, კი დიდ ფართობზე დაფარულია დანალექი ქანებით. ა. ე. ვ-ის სამხრ. ნაწილი შეესატყვისება სკვითურ ფილაქანს.

გეომორფოლ. თავისებურებების მიხედვით, ა. ე. ვ-ში გამოყოფენ: ბალტიის კრისტ. ფარზე განვითარებულ ცოკოლიან-დენუდაციურ ვაკეს და საკუთრივ რუს. ვაკეს ეროზიულ-დენუდაციური და აკუმულაციური რელიეფით. ბალტიის კრისტ. ფარზე არის 300—600 *მ*-მდე სიმაღლის დენუდაციური დაბლობები და მაღლობები (მანსელკია, სუომენსელკია, დას. კარელიის და სხვ.) და ცალკეული ზეგნები, რ-თა სიმაღლე 1000 *მ* აღემატება (ხიბინის მასივი, 1190 *მ*-მდე). ბალტიის კრისტ. ფარის თანამედროვე რელიეფი წარმოიშვა ხანგრძლივი დენუდაციის, უახლესი ტექტონ. მოძრაობებისა და მეოთხეული გამყინვარების შედეგად. განსაკუთრებით კარგადაა გამოხატული ძველმყინვარული რელიეფი მორენული სერებით, მყინვარული ტბებით და სხვ.

ა. ე. ვ-ის უდიდესი ნაწილი რუს. ვაკეს უკავია. აქ ერთმანეთს ენაცვლება დენუდაციურ-აკუმულაციური ვაკეები, მაღლობები და აკუმულაციური დაბლობები. რელიეფის ეს ტიპები შეესატყვისება ნაოჭა საფუძვლის ამაღლებებს და დადაბლებებს. იქ, სადაც ბაქნის საფუძველი გაშიშვლებულია ან ახლოსაა ზედაპირთან, წარმოდგენილია დენუდაციური მაღლობები და ჭიუხები (დნეპრისპირა და აზოვისპირა მაღლობები, ტიმანისა და დონეცის ჭიუხები), ხოლო ბაქნის ღრმად დაძირულ საფუძველზე ვაკეები და დაბლობებია განვითარებული. რუს. ვაკის საშ. სიმაღლე დაახლ. 170 *მ*-მდეა, მაღლობების საშ. სიმაღლე 300—350 *მ* ფარგლებში მერყეობს (პოდოლის მაღლობი 471 *მ*-მდე), ხოლო ზოგიერთი დაბლობი ზღვის დონეზე დაბლაც მდებარეობს (კასპიისპირა დაბლობი — 27, 6 *მ*). რუს. ვაკე იყოფა სამ მორფოლ. ზონად. ჩრდ. და ჩრდ.-დას. ნაწილის რელიეფში მთავარ როლს ასრულებენ ძველმყინვარული ფორმები (მორენული სერები და სხვ.). აქ განსაკუთრებით კარგად ჩანს ვალდაიური



ალმოსავლეთ ევროპის ვაკე. შუა რუსეთის მაღლობი (სმოლენსკის ოლქი).

**ალმოსავლეთი აფრიკა**

უდიდესი მწვერვალები (მეტრობით)

| | |
|---|---|
| კილიმანჯარო | 5895 |
| კენია | 5199 |
| რუვენზორი | 5109 |

დიდი ტბები

ვიქტორია
ტანგანიიკა
ნიასა
რუდოლფი

**ალმოსავლეთი კავკასიონი**

ქედები

მთავარი წყალგამყოფი
პირიქითი
ბოლოზი
ნუკატლი
სამური
ანდი
სალათაუ
გიმრი

**ალმოსავლეთი კარპატები**

ქედები და მასივები

მარამურეში
გორგანი
ჩერნოგორა
ბეშჩადი
როდნა
კელიმანი
ვრანჩა
ტარკეუ

გამყინვარების კვალი (ვალდაის, ვეფსოვსკის, ბელოზერსკის და სხვ. ბორცვიანი სერები და მაღლობები ძველმყინვარული რელიეფით და ტბებით). უფრო ძვ. გამყინვარების შედეგად შექმნილი რელიეფი წარმოდგენილია ვალდაიური გამყინვარების ზოლის სამხრ-ით, მაგრამ ეროზიულ-დენუდაციური პროცესების გავლენით ის საფუძვლიანადაა სახეშეცვლილი (ბელორ., სმოლენსკ-მოსკ., ბორისოგლებსკის, დვინა-მეზენის და სხვ. მორენულ-ეროზიული მაღლობები და სერები). მის სამხრ-ით განვითარებულია მონოკლინური სტრუქტურის ეროზიულ-დენუდაციური მაღლობები და აკუმულაციური დაბლობები (ბესარაბიის, ვოლინ-პოდოლის, შუა რუს., ვოლგისპირა, დნეპრისპირა, აზოვისპირა მაღლობები, პრიპიატის, ვოლგისპირა, ოკა-დონის ალუვიური ვაკეები). რუს. ვაკის უკიდურეს სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში გადაჭიმულია ზღვისპირა დაბლობები (შავიზღვისპირა, აზოვ-ყუბანის და კასპიისპირა დაბლობები).

ა. ე. ვ-ის უდიდესი ნაწილი ზომიერ სარტყელში მდებარეობს. ჰავა გარდამავალია ზღვიურიდან კონტინენტურისაკენ. ჭარბობს დას. ქარები. ატლანტის ოკ. ნოტიო ჰაერის მასების გავლენა კლებულობს ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ. ამიტომ ვაკის ჩრდ.-დას. ნაწილში ჭარბი სინოტივეა, ცენტრში — საკმარისი, სამხრ.-აღმ. ნაწილში სიმშრალეა, უკიდურესი ჩრდილოეთი კი სუბარქტიკულ სარტყელშია. ჰიდროგრ. თვალსაზრისით ა. ე. ვ. ორ ნაწილად იყოფა. ჩრდილოეთის მდინარეები (მეზენი, პეჩორა, ჩრდ. დვინა) ჩრდ. ყინულოვანი ოკ. აუზს განეკუთვნება, დას. და სამხრ. ნაწილის მდინარეები (ნევა, დას. დვინა, ნემანი, ვისლა, დნეპრი, დნესტრი, დონი და სხვ.)—ატლანტის ოკ. აუზს, ხოლო ვოლგის, ურალის აუზების მდინარეები და ჩრდ. კავკ. ზოგიერთი მდინარე კასპიის ზღვაში ჩაედინება.

ა. ე. ვ-ში მკაფიოდაა გამოხატული ბუნებრივი ზონალურობა. ვაკის უკიდურეს ჩრდ. ნაწილში ბარენცის ზღვის სანაპიროს გასწვრივ განვითარებულია სუბარქტიკული ხავს-მღიერებიანი ტუნდრა, სამხრ-ით ზომიერი სარტყლის ზონებია. უფრო მნიშვნელოვანია ტყის სარტყელი, სადაც გავრცელებულია როგორც მუქწიწვიანი ტაიგა და შერეული (წიწვიან-ფართოფოთლოვანი) ტყეები (ლენინგრად—გორკის ხაზზე), ასევე ფართოფოთლოვანი ტყეები (ვაკის სამხრ.-დას. ნაწილში). ტყის ზონის სამხრ-ით კარპატებიდან ურალამდე ტყესტეპის ზონაა, რ-იც სამხრ-ით (ჩრდ. კავკასია, აზოვის ზღვისპირეთი) სტეპის ზონაში გადადის. კასპიისპირეთისა და ურალისპირა პლატოს ვრცელი ტერიტ. ნახევარუდაბნოებსა და უდაბნოებს უჭირავს.



ალმოსავლეთი კავკასიონი. ფიჭვნარი ჯურმუთის ხეობაში (მდ. ავარიის ყოისუს ზემოთ).

**ალმოსავლეთი,** ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ს წ ე რ ტ ი ლ ი, ჰორიზონტის (ქვეყნის მხარეების) ოთხი მთავარი წერტილიდან ერთ-ერთი, მდებარეობს ჩრდილოეთისაკენ პირშექცეული დამკვირვებლის ხელმარჯვნივ. აღინიშნება O (გერმ. Ost) ან E (ინგლ. East) ასოთი. *ბუნიობის* დღეებში მზე ამ წერტილის მახლობლად ამოდის. ერთ-ერთია ცის ეკვატორისა და ჭეშმარიტი ჰორიზონტის გადაკვეთის ორ წერტილს შორის.

**ალმოსავლეთი აზია,** აზიის ნაწილი, დაახლ. ჩ. გ. 60° და 20° შორის. მოიცავს სსრ კავშირისა და ჩინ. აღმ. ნაწილებს, კორეის სახ. დემოკრ. რესპუბლიკას, სამხრ. კორეას და იაპონიას. ა. ა-ში შედის კამჩატკის ნ.-კ., კურილის კ-ები, კ. სახალინი, ზღვისპირეთი და ამურისპირეთი, ჩრდ.-აღმ. და აღმ. ჩინეთი (ტაივანისა და ხაინანის კ-ებით), კორეის ნ.-კ. და იაპ. კ-ები.

ა. ა-ის დას. ნაწილისათვის დამახასიათებელია მეზოზოური ასაკის ნაოჭა სტრუქტურები, ხოლო აღმ. ნაწილში—დას.-წყნაროკეანური გეოსინკლინური სარტყლის სტრუქტურები, თანამედროვე მაღალი სეისმურობით და ინტენს. ვულკანიზმით (კამჩატკა, იაპ. კ-ები და სხვ.). რელიეფში საშ. და მაღალ მთებსა და მთიანეთებს (ჯუგჯური, სიხოტე-ალინი, ცინლინი, ნანლინი, კამჩატკის მთები — 4750 *მ*-მდე და სხვ.) ენაცვლება ვრცელი აკუმულაციური ვაკეები (ამურისპირეთისა, ჩრდ.-აღმ. ჩინეთისა, ჩინ. დიდი ვაკე და სხვ.).

ა. ა-ში გაბატონებულია მუსონური ჰავა, ზაფხული ნოტიოა, ზამთარი შედარებით მშრალი. ზაფხულობითა და შემოდგომობით იცის ტაიფუნები. ხშირია მდინარეთა ადიდება. ბუნებრივი მცენარეულობა წარმოდგენილია უმეტესად ტყის ფორმაციებით, რ-ებიც მდიდარ სახეობებსა და ფლორის მრავალ ძვ. ელემენტს შეიცავს. ზომიერ სარტყელში ტაიგა, შერეული და ფართოფოთლოვანი ტყეებია, სუბტროპ. და ტროპ. სარტყლებში — ფოთოლმცვივანი და მარადმწვანე შერეული ტყეებია; ნაკლებად ნოტიო რ-ნებში ტყესტეპისა და სტეპის ფორმაციებია.

**ალმოსავლეთი ალპები,** ალპის მთათა სისტემის ნაწილი. მდებარეობს ბოდენზეესა (ჩრდ.) და კომოს (სამხრ.) ტბის აღმოსავლეთით. ა. ა. უფრო განიერი (260 *კმ*-მდე) და დაბალია (მწვ. ბერნინა, 4049 *მ*), ვიდრე დას. ალპები. ნაკლებადაა თანამედროვე მყინვარები და რელიეფის ალპ. ფორმები. დამახასიათებელია დიდი გასწვრივი ხეობები და უმთავრესად განედური ქედები. უფრო მაღალია ა. ა-ის ცენტრ. ზონა (რეტის, ეცტალის, ცილერტალის ალპები, მაღალი და დაბალი ტაუერნი და სხვ.). ჩრდ. ნაწილში უფრო დაბალი, მაგრამ მეტად დანაწევრებული, ციცაბოკალთებიანი, დაკარსტული, მეზოზოური ასაკის კირქვებითა და დოლომიტებით აგებული ქედებია (ალგეის, კიცბიუელის ალპები და სხვ.), უფრო ჩრდ-ით მეზოზოურ-კაინოზოური ფლიშის დაბალი ქედებია. ცენტრ. ზონის სამხრ-ით აღმართულია კირქვული ქედები (ლომბარდიის, კარნის, დოლომიტის, იულიუსის ალპები და სხვ.), რ-ებიც სამხრ. უფრო დაბალ კირქვულ წინაალპებში გადადის.

**ალმოსავლეთი არხი** (Canal de l'Est), წყლის გზა საფრანგეთში, მოიცავს არხად ქცეულ მდ. მეზს (მაასი), მარნა—რაინის არხის ნაწილს, მდ. მოზელს (ზემო დინება) და მოზელ—სონის არხს. აკავშირებს ბელგიისა და საფრ. შიგა წყლის გზებს. ააგეს 1882. არხზეა 105 რაბი და ერთი გვირაბი (4,8 *კმ*). სიღრმე 2 *მ*.

**ალმოსავლეთი აფრიკა,** აფრ. კონტინენტის ნაწილი; მოიცავს აფრ. აღმ. ნაწილს, რ-იც ეკვატორულ და სუბეკვატორულ განედებში მდებარეობს. ჩრდ-ით ესაზღვრება ეთიოპიის მთიანეთი, აღმ-ით — ინდოეთის ოკ., დას-ით — კონგოს ქვაბული, სამხრ-ით — მდ. ზამბეზის ქვემო დინების ხეობა. ა. ა-ის ფარგლებში (მთლიანად ან ნაწილობრივ) შედის კენია, უგანდა, რუანდა, ბურუნდი, ტანზანია, ზამბია, მოზამბიკი. ა. ა-ის დიდი ნაწილი (ინდ. ოკ. ზღვისპირა ვაკე-დაბლობის ვიწრო ზოლის გამოკლებით) უჭირავს აღმ. აფრ. გუმბათურ-ლოდა ზეგანს (სიმაღლე 1000 *მ*-მდე), რ-იც დანაწევრებულია ტექტონ. რღვევებით. რელიეფში ერთმანეთს ცვლიან ცოკოლიანი ვაკეები, ღრმა და ვიწრო ნასხლეტი ქვაბულები, გრძელი ნასხლეტი საფეხურები, ლოდა მოები, ლავური პლატოები და იზოლირებული ვულკ. კონუსები. ა. ა-შია კონტინენტის სამი უდიდესი მწვერვალი — ჩამქრალი ვულკანი კილიმანჯარო (5895 *მ*), კენია (5199 *მ*), კრისტალური ჰორსტი რუვენზორი (5109 *მ*). ჰავა ეკვატორულ-მუსონურია, ცხელი (1500–2000 *მ* სიმაღლეზე — თბილი), სეზონურად ნოტიო. აღმ. აფრ. ზეგანი მდ-ების ნილოსის, ზამბეზის, კონგოს აუზების და ინდ. ოკეანეში ჩამდინარე რამდენიმე პატარა მდინარის წყალგამყოფია. ტექტონ. ქვაბულებსა და ვაკეებზე მრავალი დიდი ტბაა (ვიქტორია, ტანგანიიკა, ნიასა, რუდოლფი და სხვ.). გაბატონებულია სხვადასხვა ტიპის სავანა და ნათელი ტყე. მთაში კარგადაა გამოხატული სიმაღლითი ზონალურობა (მთის ტყეების, აფრ.-სუბალპ. და აფრ.-ალპ. სარტყლები). მეტად მდიდარია და მრავალფეროვანია ცხოველთა სამყარო, განსაკუთრებით მსხვილ ძუძუმწოვართა ფაუნა.

**ალმოსავლეთი გასასვლელი,** ც უ ს ი მ ი ს ს რ უ ტ ე, კ რ უ ზ ე ნ შ ტ ე რ ნ ი ს გ ა ს ა ს ვ ლ ე ლ ი, *კორეის სრუტის* სამხრ.-აღმ. გასასვლელი კ. ცუსიმას (დას.), იკისა და ოკინოსიმის კ-ებს (აღმ.) შორის. მინ. სიგანე 46 *კმ*, მინ. სიღრმე ფარვატერზე 92 *მ*. ა. გ-ით აღმ. ჩინეთის ზღვიდან იაპ. ზღვაში გადის ცუსიმის მუდმივი თბილი დინება, რ-ის სიჩქარეა 1 *კმ/სთ*.

**ალმოსავლეთი გატები,** ერთმანეთისაგან განცალკევებული რამდენიმე საშ. სიმაღლისა და დაბალმთიან მასივთა ჯგუფის საერთო სახელწოდება. ეს მასივებია *აღმოსავლეთის მთები* და ნალამალაის, ველიკონდის, პალკონდის, შევაროის ქედები, რ-ებიც ინდოეთში დეკანის ზეგნის აღმ. განაპირა ნაწილში მდებარეობს.

**ალმოსავლეთი კავკასიონი,** კავკასიონის მთიანეთის აღმ. ნაწილი, მყინვარწვერიდან ილხიდაღის მწვერვალამდე, ჩრდ. ოსეთის ასსრ-ის, ჩაჩნეთ-ინგუშ. ასსრ-ის, დაღ. ასსრ-ის, საქ. სსრ-ის და აზერბ. სსრ-ის ფარგლებში. ა. კ-ში შედის მთავარი წყალგამყოფი, გვერდითი (პირიქითის, ბოლოზის, ნუკატლისა და სამურის ქედები), ანდის, სალათაუს და გიმრის ქედები. სიმაღლე 3500—4000 *მ*-მდე, მაქს. 4492 *მ* (მწვ. ტებულოს მთა); უდიდესი სიგანე 160 *კმ*. ა. კ. აგებულია უმთავრესად ქვედა და შუა იურული, ცარცული და პალეოგენ-ნეოგენური ასაკის თიხა-ფიქლებით, ქვიშაქვებით და კირქვებით. კალთებზე განვითარებულია მთა-მდელოს, მთა-ტყის (უმთავრესად სამხრ. კალთაზე), მდელო-სტეპის და სტეპის ლანდშაფტები.

**ალმოსავლეთი კარპატები,** კარპატის მთათა სისტემის შუა მონაკვეთი ტილიჩის (ჩრდ.) და პრედიალის (სამხრ.) უღელ-

ტეხილებს შორის, რუმინ., სსრკ-ის (უკრ. სსრ), ჩეხოსლ. და პოლ. ტერიტორიებზე. სიგრძე დაახლ. 750 *კმ*, სიმაღლე 2305 *მ*-მდე (მთა პიეტროსი). აგებულია უმთავრესად ცარცული და პალეოგენ-ნეოგენური ასაკის თიხებითა და ქვიშაქვებით, თხემურ მასივზე ზოგან გაშიშვლებულია კამბრიულისწინა კრისტ. ფიქლები და კვარციტები. დას. ნაწილში აღმართულია კრისტ. (როდნის მასივი) და ვულკ. ნეოგენური ქანებით აგებული მასივები (ჰარგიტა, კელიმანი და სხვ.). ა. კ. ფართო და ღრმა მდინარეული ხეობებით დანაწევრებულია ცალკეულ ქედებად და მასივებად (მარამურეში, გორგანი, ჩერნოგორა, ბეშჩადი, როდნა, კელიმანი, ვრანჩა, ტარკეუ და სხვ.). მოიპოვება მანგანუმის მადანი, სპილენძი, ნავთობი, აირი, ქვამარილი. ზ. დ. 2000 *მ* მაღლა შემორჩენილია გამყინვარების კვალი. მთათა კალთებზე შერეული და წიწვიანი ტყეებია (წიფელი, ნაძვი, ფიჭვი, სოჭი). მთისწინეთში წიფლის ტყეებია, თხემურ ნაწილში — მთის მდელოები.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲞᲐᲙᲘᲡᲢᲐᲜᲘ,** პაკისტანის ყოფ. პროვინცია, რ-იც შეიქმნა 1947 ინდოეთის ინდოეთად და პაკისტანად გაყოფის შემდეგ. 1971 აპრილიდან—სახელმწ. *ბანგლადეში.*

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲞᲠᲝᲕᲘᲜᲪᲘᲐ,** ე ლ-ჰ ა ს ა, პროვინცია საუდის არაბეთის აღმ. ნაწილში, სპარსეთის ყურის გასწვრივ. ადმ. ც. — ქ. დამამი. ქვეყნის მთავარი ნავთობმომპოვებელი რ-ნი. ნავთობი გააქვთ ნავსადგურებიდან: დამამიდან, რასტანურიდან (სადაც ნავთობის ნაწილი მუშავდება) და საიდიდან (ლიბანი). ფინიკის დასამუშ. და ცემენტის ქ-ნები (ჰუფუფი), შალის ქსოვილების (ჰუფუფი), ნავების, ორჩხომელების (რას-ტანურა), ოქრომჭედის ნაქარგი და ოქროს ნაკეთობების ხელოსნური წარმოება. ელ-ჰასის, ჰუფუფის და ელ-კატიფის ოაზისებში განვითარებულია სოფ. მეურნეობა. კულტივირებულია ფინიკის პალმა, მოჰყავთ ბრინჯი. აქლემის, ცხვრის, სახედრისა და ჯორის მოშენება. მარგალიტის, მარჯნის მოპოვება. თევზჭერა.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗ ᲘᲠᲐᲜᲘᲡ ᲛᲗᲔᲑᲘ,** მთათა სისტემა ირანის მთიანეთის შიდა რ-ნებში, ირანის აღმ. ნაწილში. გადაჭიმულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ დაახლ. 1000 *კმ*-ზე, მოიცავს საშ. სიმაღლის ქედებს (ქელათი, ბაგერანი, ბარანი, ფელენგანი) და სერხედის ზეგანს, რ-ის უმაღლესი მწვერვალია ტეფტანი (4042 *მ*). აგებულია დანალექი ქანებით, გრანიტოიდებით, მეზოზოური და კაინოზოური ასაკის ლავებით. ჰავა მშრალი სუბტროპიკული. ფრიგანოიდული ტიპის ნახევარუდაბნოს სტეპებისა და ბუჩქნარების მცენარეულობა. ალაგ-ალაგ გვხვდება ქსეროფიტული ნათელი ტყეები.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲠᲣᲛᲔᲚᲘᲐ,** ოსმალეთის იმპერიაში შემავალი ავტონ. ოლქი (მთავარი ქალაქი—*პლოვდივი*), რ-იც ბერლინის კონგრესის (1878) გადაწყვეტილებით შეიქმნა სამხრ. ბულგ. ტერიტორიაზე. მართავდნენ გენ.-გუბერნატორები (1844-მდე ა. ბოგორიდი, შემდეგ გ. კრისტევიჩი), რ-ებსაც ევრ. დიდი სახელმწიფოების თანხმობით 5 წლით ნიშნავდა ოსმ. სულთანი. სულთანს ჰქონდა, აგრეთვე ა. რ-ში ჯარების შეყვანის უფლება; ოლქის შინაგანი წყობა განისაზღვრებოდა საერთაშ. კომისიის მიერ შემუშავებული ე. წ. ორგანული წესდებით. 1885 წ. 6 (18) სექტ. ეროვნ.-განმათ. აჯანყების შედეგად ა. რ. ბულგარეთს შეუერთდა. 1886 თებ. ოსმალეთმა ფაქტობრივად ცნო ბულგ. გაერთიანება, როცა ა. რ-ის გენ.-გუბერნატორად დანიშნა ბულგ. მთავარი ალექსანდრე ბატენბერგი.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲡᲐᲘᲐᲜᲘ,** მთათა სისტემა სამხრ. ციმბირში, კრასნოიარსკის მხარის სამხრ. ნაწილსა, ირკუტსკის ოლქსა, ბურ. ასსრ დას. და ტუვის ასსრ ჩრდ.-აღმ. ნაწილში; იწყება მდ. ენისეის მარცხენანაპირეთში, კრასნოიარსკის სამხრ.-დას-ით, გადაჭიმულია 1000 *კმ*-ზე მეტ მანძილზე სამხრ.-აღმ. მიმართულებით, თითქმის ბაიკალის ტბამდე.

გეოლოგიურად ა. ს. ჩრდ.-დას-ური მიმართების ასიმეტრიული ნაოჭა სტრუქტურაა, რ-იც ციმბირის ბაქნის სამხრ.-დას. ნაპირს ეკვრის. მთავარი დანაოჭების ასაკის მიხედვით ა. ს. სიღრმული რღვევის ზონით გაყოფილია 2 ნაწილად: 1. ჩრდ.-აღმ. — გვიანდ. კამბრიულისწინა (რიფეული ანუ ბაიკალური), რ-იც ორთოდა პარაგნაისებით, ამფიბოლიტებით, კრისტ. ფიქლებით, მწვანე ფიქლებით, მარმარილოთი, კვარციტებითა და სხვ. ქანებითაა აგებული. მასში ბევრია გრანიტოიდების ზედარიფეული და ულტრაბაზალტების ინტრუზივები; 2. სამხრ.-დას. — ადრინდ. კალედონური (კამბრიული), რ-იც უმთავრესად ქვედაკამბრიული და ნაწილობრივ შუაკამბრიული ვულკანოგენურ-დანალექი ქანებით და ქვედაპალეოზოური გრანიტოიდული ინტრუზივებითაა აგებული. კამბრიულისწინა და ადრინდ. კალედონურ საფუძველზე დევონში ჩამოყალიბება დაიწყო მინუსინსკის, რიბინსკისა და სხვა ქვაბულებმა, რ-ებიც შუა- და ზედაპალეოზოური დანალექი ვულკანოგენური ქანებითაა ამოვსებული. ცალკეული მეზოზოური ქვაბულები ძირითადად შუაიურულის განმავლობაში ამოივსო მბიშვნელოვანი სისქის ტერიგენულ-ნახშირიანი ნალექებით. მთავარი წიაღისეულია ქარსი (მუსკოვიტი), ოქრო, გრაფიტი, რკინიანი კვარციტი, ბოქსიტები, იშვიათი ლითონები, აზბესტი, ფოსფორიტები, მინერ. წყლები.

ა. ს-თვის დამახასიათებელია მეტად დანაწევრებული რელიეფი. დას. ნაწილში ჭარბობს ბრტყელთხემიანი ქედები, რ-ებიც სამხრ.-აღმ-ით მაღლდებიან და ე. წ. „ბელკებს" ქმნიან. მდ-ების კიზირისა და კაზირის სათავეებში აღმართულია აგულის ბელკები, რ-ებიც კრიჟინისა და ერგაკ-ტარგაკ-ტაიგის ქედებთან ერთად ქმნიან ა. ს-ის ყველაზე მაღალ კვანძს (3000 *მ*-მდე), სადაც კარგადაა გამოხატული რელიეფის ალპ. ფორმები. ამ კვანძს სამხრ.-აღმ-ით გამოეყოფა წყალგამყოფი უდის ქედი მკვეთრად დანაწევრებული რელიეფით. მდ. ტისის აღმ-ით წყალგამყოფის თხემი ისევ ალპ. ხასიათისაა (დიდი საიანის ქედი). აქ არის ა. ს-ის უმაღლესი მწვ. მუნკუსარდიკი (3491 *მ*). დიდი საიანის ქედის ჩრდ.-აღმ-ით გაწოლილია კიტოისა და ტუნკის გოლცები. ტუნკის გოლცებსა და დიდ საიანებს შორის მოქცეულია ტუნკის ქვაბული. მკვეთრად დანაწევრებულ რელიეფთან ერთად ა. ს-თვის დამახასიათებელია ძვ. მოსწორებული (ზ. დ. 1800—2000 *მ*-იდან 2400—2500 *მ*-მდე) ლავური პლატოები და ახალგაზრდა ვულკ. წარმონაქმნები (კროპოტკინისა და პერეტოლჩინის ვულკანები და სხვ. მდ. ოკის აუზში). 2000 *მ* ქვემოთ ტიპობრივი საშ. მთის რელიეფია ღრმა ხეობებით. კარგადაა გამოხატული გორაკ-ბორცვიანი და დაბალმთიანი მთისწინეთი. მთათაშორის ქვაბულებში აკუმულაციური ვაკეებია.

ჰავა მკვეთრად კონტინენტურია, ხანგრძლივი და ცივი ზამთარი, გრილი უმდგრადი ზაფხული. ჰავის კონტინენტურობა დას-იდან აღმ-კენ იზრდება. 900—1300 *მ* სიმაღლეზე იანვ. საშ. ტემპ-რა—17—25° C შორის მერყეობს, ივლისისა 12—14° C შორის. ნალექები დას. და სამხრ.-დას. ფერდობებზე 800 *მმ* წელიწადში, ჩრდ. მთისწინეთში 400 *მმ*, ხოლო აღმ. რ-ნებში — 300 *მმ*. მაღალმთიან ნაწილში 100-მდე კარული მყინვარია (საერთო ფართ. 30 *კმ²*).

მდინარეთა ქსელით ა. ს. მდ. ენისეის აუზს განეკუთვნება. მთავარი მდ-ებია ტუბა (კაზირითა და კიზირით), სიდა, სისიმი,



აღმოსავლეთ კარპატების ლანდშაფტი.

მანა, კანი, ბირიუსა და ანგარის შენაკადები: უდა, ოკა, ბელაია, კიტოი, ირკუტი და სხვ. სამხრ. კალთაზე იწყება მდ. დიდი ენისეი (ბიი-ხემი) და მისი მარჯვ. შენაკადები. მდინარეები უმთავრესად თოვლისა და წვიმის წყლით საზრდოობენ. იყინებიან ოქტ. ბოლოსა და ნოემბერში, ყინულმდგა აპრილ-მაისში. ძირითადად მთის ტიპის მდინარეებია, შეიცავენ ჰიდროენერგიის დიდ მარაგს; ტბების უმრავლესობა მყინვარული წარმოშობისაა. მ. შ. აღსანიშნავია აგულის, ტიბერკულის და მოჟარის ტბები.

მთის კალთები და მდინარეთა ხეობები დაფარულია მთის ტაიგით (ნაძვი, სოჭი), რ-იც დას. და ცენტრ. ნაწილში ზ. დ. 1500—1800 *მ*-მდე ადის, ხოლო აღმ. ნაწილში 2000—2500 *მ*-მდე. ზემოთ ბუჩქოვანი და ხავს-მღიერიანი ტუნდრაა, თხემურ ნაწილში — ქვის ტუნდრა. მდიდარია ა. ს-ის ცხოველთა სამყარო. გვხვდება შველი, ლოსი, მურა დათვი, სიასამური, ჩრდ. ირემი, ციყვი, კურდღელი, მელა და სხვ.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲡᲘᲔᲠᲐ-ᲛᲐᲓᲠᲔ** (Sierra Madre Oriental), მთები მექსიკაში, მექსიკის ზეგნის აღმ. განაპირა ნაწილში. ქმნის პარალელური ქედების სისტემას. სიგრძე დაახლ. 800 *კმ*, სიმაღლე 4054 *მ*-მდე (მთა პენია-ნევადა). აგებულია მეზოზოური და მესამეული კირქვებითა და ქვიშაქვებით. მთების ჩრდ. ნაწილი შემოსილია ქსეროფიტული ბუჩქნარით. სამხრ. ნაწილში აღმ. კალთებზე ნოტიო ტროპ. და წიწვიანი ტყეებია, დას. კალთებზე— ბუჩქნარი.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘᲡ ᲛᲐᲜᲘᲩᲘ,** მდინარე ყალმუხეთის ასსრ-ში. ნაწილობრივ გასდევს ყალმუხეთის ასსრ—სტავროპოლის მხარის საზღვარს. სიგრძე 141 *კმ*, ქვემო დინების ჩათვლით (რ-იც ჩვეულებრივ გამშრალია) — 200 *კმ*-ზე მეტი. აუზის ფართ. 12,5 ათ. *კმ²*. სათავე აქვს სალსკმანიჩის სერების სამხრ. კალთაზე. მიედინება მეტწილად ყუმა-მანიჩის ღრმულში. ერთვის სოსტინის ტბებს. მდინარის აუზში 113 მომლაშო და მარილიანი ტბაა. საზრდოობს თოვლის წყლით. ზოგიერთ მონაკვეთზე სისტემატურად შრება. შედის ყუმა-მანიჩის წყალსავალ სისტემაში.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘᲡ ᲛᲐᲠᲙᲐ** (გერმ. Ostmark), 1. ბ ა ვ ა რ ი ი ს ა. მ., მ ო გ ვ ი ა ნ ე ბ ი თ ა ვ ს ტ რ ი ი ს მ ა რ კ ა დ წ ო დ ე ბ უ ლ ი. ოლქი მდ. დუნაის შენაკადებს ენსსა და ლაითას შორის. დააარსა კარლოს დიდმა IX ს. დამდეგს *ავარების* წინააღმდეგ საბრძოლველად, ამიტომ ავარულ მარკასაც უწო-



აღმოსავლეთ საიანი. მდ. ირკუტი.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗ ᲘᲠᲐᲜᲘᲡ ᲛᲗᲔᲑᲘ**

ქედები

ქელათი
ბაგერანი
ბარანი
ფელენგანი

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘ ᲡᲐᲘᲐᲜᲘ**

მთავარი წიაღისეული

ქარსი (მუსკოვიტი)
ოქრო
გრაფიტი
რკინიანი კვარციტი
ბოქსიტები
იშვიათი ლითონები
აზბესტი
ფოსფორიტები
მინერალური წყლები

მთავარი მდინარეები

ტუბა
სიდა
სისიმი
მანა
კანი
ბირიუსა
უდა
ოკა
ბელაია
კიტოი
ირკუტი
დიდი ენისეი

დებდნენ. X ს. დასაწყისში მიტაცეს უნგრელებმა, ხოლო უნგრელთა დამარცხების შემდეგ, 955, აღდგა. 976 იმპ. ოტო II-მ ლენად გადასცა ლეოპოლდ I ბაბენბერგს. მოგვიანებით ავსტრია-უნგრ. სახელმწიფოს ისტ. ბირთვად იქცა.

2. **გ ე რ მ ა ნ უ ლ ი  ა. მ.** მოიცავდა გერმ. აღმ-ით მდებარე პოლ. მიწების ნაწილს, რ-იც XVIII ს. დამლევს დაიპყრო პრუსიამ. ტერმინი იხმარება XIX ს. ბოლოდან.

3. **ს ა ქ ს ო ნ უ რ ი  ა. მ.** ანუ **ლ ა უ ზ ი ც ი ს  მ ა რ კ ა** მოიცავდა მდ-ებს ელბას, შპრეესა და შავ ელსტერს შორის მდებარე ოლქებს. დააარსა ოტო I-მა. 963 დაიპყრო მარკგრაფმა გერომ (მოხსენიებულია „*ნიბელუნგების სიმღერაში*"). 1303 შეიძინეს ბრანდენბურგის მარკგრაფებმა. 1373 ლაუზიცის მარკა კარლ IV ლუქსემბურგელს გადაეცა და ჩეხეთის სამეფო მიწების შემადგენლობაში მოექცა. 1635 საქსონიის საკურფიურსტოში შევიდა. *გ. ჟორდანია.*

**აღმოსავლეთის მთები,** მთები ინდოსტანის ნ.-კ. აღმ. ნაწილში, მდ. მაჰანადის (ჩრდ.) და მდ. გოდავარის (სამხრ.) შორის; *აღმოსავლეთ გატების* ნაწილი. სიგრძე დაახლ. 500 *კმ*, სიმაღლე 1680 *მ*-მდე (მთა დევოდი-მუნდა). აგებულია უმთავრესად გრანიტებითა და გნაისებით. შედგება ცალკეული სხვადასხვა სიმაღლის ლოდა მასივებისაგან. ღრმადაა დანაწევრებული ვიწრო ხეობებით. კალთებზე ფოთოლმცვივანი მუსონური ტყეებია. მანგანუმის საბადოები.

**აღმოსავლეთის ომი 1853—56,** ინგლისის, საფრანგეთის, თურქეთისა და სარდინიის ომი რუსეთის წინააღმდეგ; იხ. *ყირიმის ომი 1853—56.*

**„აღმოსავლეთის პაქტი",** ჰიტლერული აგრესიის წინააღმდეგ, ურთიერთდახმარების ხელშეკრულების პროექტი სსრკ-ს, ჩეხოსლოვაკიას, პოლონეთს, ლატვიას, ლიტვას, ესტონეთს, საფრანგეთსა და ფინეთს შორის. „ა. პ-ის" იდეა წამოაყენა (1934 დასაწყისში) საფრ. საგარეო საქმეთა მინისტრმა *ჟ. ლ. ბარტუმ.* მას აქტიურად დაუჭირა მხარი საბჭ. მთავრობამ. 1934 მაის-ივნისში სსრკ და საფრანგეთი შეთანხმდნენ, რომ საფრანგეთს ეკისრა „ა. პ-ის", ხოლო სსრკ-ს — ლოკარნოს ხელშეკრულებათა (1925) გარანტია. 1934 წ. 14 ივნ. სსრკ-მა მიმართა დაინტერესებულ სახელმწიფოებს შეერთებოდნენ „ა. პ-ს". შეერთების სურვილი გამოთქვეს ჩეხოსლოვაკიამ (2 ივლ.), ლატვიამ, ესტონეთმა (29 ივლ.) და ლიტვამ (3 აგვ.). ფინეთმა თავი შეიკავა. ამასთანავე ესტონეთმა და ლიტვამ მოითხოვეს, რომ გერმანია და პოლონეთიც შეერთებოდნენ „ა. პ-ს". პაქტის იდეა ფორმალურად მოიწონა ინგლისმაც, მაგრამ მისთვის მხარდაჭერის პირობად გამოაცხადა გერმ. შეყვანა ურთიერთდახმარების რეგიონალურ ხელშეკრულებასა და სსრკ-საფრ. შესაბამის ხელშეკრულებაში, რაჲა გერმანიაზეც გავრცელებულიყო საფრ.-სსრკ-ის გარანტიები. სსრკ და საფრანგეთი დათანხმდნენ, მაგრამ ჰიტლერულმა გერმანიამ (1934 წ. 11 სექტ.) და პოლ. მთავრობამ (1934 წ. 27 სექტ.) უარი განაცხადეს მიეღოთ მონაწილეობა „ა. პ-ში". *ჟ. ლ. ბარტუს* მოკვლის (1934 წ. 9 ოქტ.) შემდეგ, საფრ. ახ. საგარეო საქმეთა მინისტრი პ. *ლავალი* და საფრ. მთავრობის ზოგი სხვა მოღვაწე ინგლ. და ამერ. მმართველ წრეებთან ერთად არსებითად საბოტაჟს უწევდნენ სსრკ-საფრ. დაახლოებისა და კოლექტ. უშიშროების განმტკიცების საქმეს, გამოდიოდნენ ჰიტლერული აგრესიის წამქეზებლებად. ამის გამო „ა. პ-ის" პროექტი აღარ განხორციელდა. *ა. ავალიანი.*

**აღმოსავლეთის საკითხი,** დიპლომატიასა და ისტ. ლიტ-რაში პირობითად მიღებული ტერმინი, რ-იც აღნიშნავს XVIII ს. — XX ს. დასაწყისში საერთაშორისო წინააღმდეგობებს, დაკავშირებულს ოსმ. იმპერიის მოახლოებულ დაშლასთან და ევრ. დიდი სახელმწიფოების [ავსტრიის (1867-იდან — ავსტრია-უნგრეთი), დიდი ბრიტ., პრუსიის (1871-იდან გერმანია), რუს., საფრ., იტალ., მოგვიანებით აშშ-ის] ბრძოლასთან ოსმ. სამფლობელოების (უპირატესად ევროპაში) დასანაწილებლად. ტერმინი „ა. ს." პირველად საღვთო კავშირის ვერონის კონგრესზე (1822) იხმარეს დიპლომატებმა იმ ვითარების განხილვისას, რ-იც ბალკ. ნ.-კ-ზე შეიქმნა ოსმ. წინააღმდეგ ბერძენთა ეროვნ.-განმათ. აჯანყების (1821—29) გამო.

ა. ს-ში 3 პერიოდი აღინიშნება. პირველი პერიოდისათვის (XVIII ს. II ნახევრიდან *ყირიმის ომამდე 1853—56*) დამახასიათებელი იყო ახლო აღმოსავლეთში რუს. უპირატესი გავლენა. ოსმალეთთან ომებში (1768—74, 1787—91, 1806—12, 1828—29) გამარჯვების შედეგად რუსეთმა დაიმკვიდრა სამხრ. უკრაინა, ყირიმი, ბესარაბია, კავკ. ნაწილი, მტკიცედ მოიკიდა ფეხი შავი ზღვის სანაპიროზე, მოიპოვა აგრეთვე უფლება ბოსფორსა და დარდანელში გაეტარებინა სავაჭრო გემები (იხ. *ქუჩუქ-კაინარჯის ზავი 1774*), შემდეგ, რუს.-ოსმ. 1799 და 1805 სამოკავშირო ხელშეკრულებებით, სამხ. გემებიც. რუს.-ოსმ. ომებში რუს. არმიის გამარჯვებათა ობიექტური, ისტორიულად პროგრ. შედეგი იყო ბალკ. ნ.-კ-ზე დამოუკიდებელ სახელმწიფოთა შექმნა-განვითარება — სერბიას მიენიჭა ავტონომია (1829), შეიზღუდა მოლდავეთისა და ვლახეთზე სულთნის ძალაუფლება (1829), საბერძნეთმა მოიპოვა დამოუკიდებლობა (1830).

რუს. ექსპანსიონისტური ინტერესები ახლო აღმოსავლეთში ევრ. სხვა სახელმწიფოების ინტერესებს დაუპირისპირდა. ავსტრია რუსეთთან ერთად ბალკ. ნ.-კ-ზე გაბატონების მთავარი პრეტენდენტი გახდა, ხოლო ინგლისმა და საფრანგეთმა, რ-ებსაც ოსმ. მიმართ აგრესიული მიზნები ჰქონდათ, ოსმ. იმპერიის მთლიანობის დაცვის პრინციპი წამოაყენეს. ეს პრინციპი ობიექტურად ოსმალეთა ბატონობაში მყოფი ხალხების განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ იყო მიმართული.

XVIII—XIX სს. მიჯნაზე რევ. შემდგომი პერიოდის საფრანგეთი მიისწრაფოდა გადამწყვეტი გავლენა მოეპოვებინა ახლო აღმოსავლეთში, დაეუფლებოდა აღმოსავლეთის ბაზრებს და ბოლო მოეღო ბრიტ. კოლონ. უპირატესობისათვის. ამ მიზნით ჯერ *დირექტორია,* ხოლო შემდეგ *ნაპოლეონ I* ცდილობდნენ დაეპყროთ ტერიტორიები ოსმალეთის ხარჯზე და მოეპოვებინათ ინდოეთთან სახმელეთო მისასვლელები. ამ საშიშროებით და საფრ. ჯარების ეგვიპტეში შეჭრით (იხ. *ეგვიპტის ექსპედიცია 1798—1801*) აიხსნება ოსმალეთის მიერ რუსეთთან (1799 და 1805) და ბრიტანეთთან (1799) კავშირის დადება. რუს.-საფრ. წინააღმდეგობათა, კერძოდ, ა. ს-ში მათი წინააღმდეგობების გამწვავებამ, განაპირობა ის, რომ *ალექსანდრე I*-სა და ნაპოლეონ I-ს შორის წარმოებულ მოლაპარაკებას (1807—08) ოსმ. იმპერიის გაყოფის შესახებ წარმატება არ მოჰყოლია.

ა. ს-ის მორიგი გამწვავება გამოიწვია ბერძენთა აჯანყებამ (1821) ოსმალთა ბატონობის წინააღმდეგ, რუს.-ინგლ. წინააღმდეგობათა გაძლიერებამ, აგრეთვე წინააღმდეგობებმა „საღვთო კავშირში". ოსმალეთ-ეგვ. კონფლიქტებში (1831—33, 1839—41), რ-ებიც საშიშროებას უქმნიდნენ ოსმ. იმპერიაზე სულთნის ძალაუფლების შენარჩუნებას, ჩაერივნენ ევრ. სახელმწიფოები—საფრანგეთი ეგვიპტეს ეხმარებოდა, რუსეთი—ოსმალეთს. 1833 რუსეთსა და ოსმალეთს შორის დაიდო უნქიარ-ისქელესის ხელშეკრულება, რ-იც წარმოადგენდა რუს. დიდ. პოლიტ. და დიპლ. წარმატებას და განამტკიცებდა ახლო აღმოსავლეთში რუს. მიერ მოპოვებულ უპირატესობას. მაგრამ შემდეგ მეფის მთავრობა იძულებული გახდა უარი ეთქვა უნქიარ-ისქელესის ხელშეკრულებაზე და დათანხმდა სხვა სახელმწიფოებთან ერთად „მეთვალყურეობა გაეწია ოსმალეთის იმპერიის მთლიანობისა და დამოუკიდებლობის შენარჩუნებისათვის". აღიარებულ იქნა აგრეთვე ბოსფორის და დარდანელის სრუტეების დახურვის პრინციპი უცხო სახელმწიფოთა (მ. შ. რუსეთის) სამხ. გემებისათვის.

კიდევ უფრო მწვავე ხასიათი მიიღო ა. ს-მა XIX ს. II ნახევრიდან, როცა გაძლიერდა ევრ. დიდ სახელმწიფოთა კოლონ. ექსპანსია. ყირიმის ომით (1853—56) დაიწყო ა. ს-ის მეორე პერიოდი, რ-იც XIX ს. დამლევს დასრულდა. ამ პერიოდში განსაკუთრებით გაძლიერდა დიდი ბრიტ., საფრ. და ავსტრ. ინტერესი ოსმ. იმპერიის მიმართ. ეს სახელმწიფოები ყოველნაირად აფერხებდნენ რუს. გავლენის ზრდას ბალკ. ნ.-კ-ის ქვეყნებში და ყველა ხელსაყრელ მომენტს იყენებდნენ, რომ ოსმ. იმპერიის განაპირა ტერიტორიები მიეთვისებინათ. ექსპანსიონისტურ მისწრაფებებს ოსმ. იმპერიის მიმართ ისინი ნიღბავდნენ „სტატუს კვოს", იმპერიის „მთლიანობის" და ევროპაში ძალთა თანაფარდობის შენარჩუნების პრინციპებით. ყირიმის ომმა 1853-56 და *პარიზის საზავო ხელშეკრულებამ* (1856) ხელი შეუწყო ოსმ. იმპერიაში ინგლ.-საფრ. პოზიციების განმტკიცებას, ამ იმპერიის გადაქცევას XIX ს. ბოლოსათვის ნახევრად კოლონ. ქვეყნად. ყირიმის ომმა გამოააშკარავა აგრეთვე რუს. სისუსტე დას. ევრ. კაპიტალ. სახელმწიფოებთან შედარებით, განაპირობა საერთაშ. ასპარეზზე და, კერძოდ, ა. ს-ში ცარიზმის გავლენის მნიშვნელოვანი შესუსტება. ამ გარემოებამ ნათელი გამოხატულება პოვა *ბერლინის კონგრესზე* (1878)—ინგლ., საფრ., გერმ. და ავსტრია-უნგრ. ერთობლივმა პოზიციამ მეფის მთავრობა აიძულა ოსმალეთთან მოგებული ომის შემდეგ დასთანხმებოდა *სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულების* (1878) პირობების გადასინჯვას და ხელი აეღო გამარჯვებით მოპოვებული მიღწევების მნიშვნელოვან ნაწილზე. მიუხედავად ამისა, რუს. დახმარებით შეიქმნა რუმინ. ერთიანი სახელმწიფო (1859—61) და გამოცხადდა მისი დამოუკიდებლობა (1877). ოსმ. ბატონობისაგან ბულგ. ხალხის განთავისუფლებაც (1878) უშუალო შედეგი იყო ოსმალეთთან ომში (1877—78) რუს. გამარჯვებისა.

XIX—XX სს. მიჯნაზე იმპერიალიზმის ეპოქაში გადასვლით იწყება და I მსოფლიო ომის დამთავრებამდე გრძელდება ა. ს-ის მესამე პერიოდი. დასრულდა მთავარ კაპიტალ. სახელმწიფოებს შორის მსოფლიო დანაწილება, მოპოვებული იქნა კოლონ. ნედლეულის ახ. წყაროები და წარმოიშვა მსოფლიო კონფლიქტების ახ. კერები (შორეულ აღმოსავლეთში, ლათ. ამერიკაში, ჩრდ. და ცენტრ. აფრიკაში და მსოფლიოს სხვ. კუთხეში). ამ პერიოდში ა. ს-ის მნიშვნელობა ევრ. სახელმწიფოების წინააღმდეგობათა სისტემაში შედარებით შემცირდა. მაგრამ ახლო აღმოსავლეთსა და ოსმალეთში განსაკუთრებით ინტერესს. გახდა გერმ. ექსპანსია. გერმანიამ გაიყვანა *ბაღდადის რკინიგზა,* თავის გავლენას დაუმორჩილა ჯერ ოსმ. მმართველი ზედაფენა სულთან *აბდულჰამიდ II*-ის მეთაურობით, ხოლო უფრო გვიან — *ახალგაზრდა თურქები,* და ამით შეძლო დაესუსტებინა დიდი ბრიტან., რუს., საფრ. და ავსტრია-უნგრ. პოზიციები, უზრუნველეყო თავისი სამხ.-პოლიტ. უპირატესობა ოსმალ. იმპერიაში. გერმ. ექსპანსიამ კიდევ უფრო გაამწვავა რუს.-გერმ. და განსაკუთრებით

ინგლ.-გერმ. ანტაგონიზმი, ხელი შეუწყო ევრ. სახელმწიფოთა გათიშვას ორ მოწინააღმდეგე სამხ.-პოლიტ. ბლოკად [*სამთა კავშირი* (1882) და *ანტანტა*]. ამასთანავე გერმ. მხარდაჭერით კიდევ უფრო გააქტიურდა ავსტრია-უნგრ. აგრესიული პოლიტიკა. ბალკ. ნ.-კ-ზე ავსტრია-უნგრ. ანექსიონისტურმა პოლიტიკამ საერთაშ. კონფლიქტი გამოიწვია (იხ. *ბოსნიის კრიზისი 1908–09*) და უკიდურესად გაამწვავა ავსტრია-რუს. წინააღმდეგობანი. XIX ს. დასასრულს ცარიზმის მთავარი ყურადღების შორეულ აღმოსავლეთში გადატანამ და რუს. იმპერიალიზმის საერთო დასუსტებამ, იაპონიასთან ომში (1904–05) დამარცხებისა და რუს. 1905–07 რევ. გამო, ხელი შეუწყო ბალკ. ნ.-კ-ზე გერმანია-ავსტრია-უნგრ. ექსპანსიის წარმატებას. ა. ს-ში წინააღმდეგობათა გამწვავებას აღრმავებდა ოსმ. იმპერიის შემდგომი დასუსტება, რასაც თან ახლდა სულთნის მორჩილებაში მყოფი ხალხების — სომხების, მაკედონელების, ალბანელების, არაბებისა და სხვ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის შემდგომი განვითარება-გაფართოება და ამასთან ოსმ. საშინაო საქმეებში ევრ. სახელმწიფოთა ჩარევა. ევრ. სახელმწიფოებს შორის წინააღმდეგობათა გამწვავებამ, აგრეთვე ბალკ. ხალხთა განმათ. მოძრაობის გაძლიერებამ განაპირობა ბალკ. ომები (1912–13). ამ ომების პროგრ. შედეგი იყო მაკედ., ალბ. და ეგეოსის ზღვის ბერძნ. კ-ების განთავისუფლება ოსმალთა ბატონობისაგან. ა. ს. I მსოფლიო იმპერიალ. ომის ერთ-ერთ მიზეზად იქცა.

ა. ს-ის გადამწყვეტ ფაზაში შესვლა განსაზღვრა I მსოფლიო ომში ოსმ. მონაწილეობამ გერმანია-ავსტრია-უნგრ. ბლოკის მხარეზე. ოსმალეთმა ფრონტებზე დამარცხებათა შედეგად დაკარგა თავისი ტერიტორიების უმეტესი ნაწილი; ანტანტის მონაწილეები შეეცადნენ განეხორციელებინათ ოსმ. დანაწილების ძვ. გეგმები. მათ შორის დადებული საიდუმლო შეთანხმება-ხელშეკრულებებით (იხ. *ინგლის-საფრანგეთ-რუსეთის შეთანხმება 1915, საიქს-პიკოს ხელშეკრულება 1916* და სხვ.) კონსტანტინოპოლი და შავი ზღვის სრუტეები რუს. ხელში უნდა გადასულიყო, ოსმ. აზიური ტერიტ. კი მოკავშირეთა შორის დანაწილებულიყო. პარიზის საზავო კონფერენციაზე 1919–20 დაისვა საკითხი ოსმ. ტერიტ. აშშ-ის მანდატისათვის დაქვემდებარების შესახებ. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებამ, აგრეთვე აღმ. ხალხების, მ. შ. თურქი ხალხის გამარჯვებამ ანტანტის ანტითურქ. ინტერვენციაზე (1919–22) და ამ ბრძოლაში საბჭ. რუს. მიერ თურქეთისათვის გაწეულმა მორალურ-პოლიტ. და მატერ. დახმარებამ ბოლო მოუღეს იმპერიალ. სახელმწიფოების ანექსიონისტურ გეგმებსა და ვარაუდებს, ხოლო ა. ს. მოიხსნა მსოფლიო პოლიტ. ასპარეზიდან.

*პუბლ.*: Константинополь и проливы по секретным документам б. министерства иностранных дел, т. 1–2, М., 1925–26; Раздел Азиатской Турции по секретным документам б. министерства иностранных дел, М., 1924; Сборник договоров России с другими государствами 1856–1917, [М.], 1952; Юзефович Т., Договоры России с Востоком..., СПб., 1869.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., აზიის გამოღვიძება, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19; მისივე, ბალკანეთისა და სპარსეთის ამბები, იქვე, ტ. 15; მისივე, სხვისი დროშით, იქვე, ტ. 21; მისივე, ფიცხი მასალა მსოფლიო პოლიტიკაში, იქვე, ტ. 15; Маркс К., Восточный вопрос, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 12; მისივე, Лорд Пальмерстон, იქვე, т. 9; Энгельс Ф., Действительно спорный пункт в Турции, იქვე; მისივე, Что будет с Европейской Турцией, იქვე; Виноградов К. Б., Боснийский кризис 1908–1909 гг. — пролог первой мировой войны, Л., 1964; Галкин И. С., Дипломатия европейских держав в связи с освободительным движением народов Европейской Турции в 1905–1912 гг., М., 1960; Фадеев А. В., Россия и Восточный кризис 20-х гг. XIX в., М., 1958; Чихачев П. А., Великие державы и Восточный вопрос, [пер. с франц. и нем.], М., 1970; Сверчевская А. К., Черман Т. П. (сост.), Библиография Турции, [в. 1–2], М., 1959–61.

*ვ. ღონაძე.*

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘᲡ ᲡᲐᲪᲓᲔᲚᲘ ᲞᲝᲚᲘᲒᲝᲜᲘ** (1965 წლამდე — ატლანტის პოლიგონი), ყველაზე დიდი კოსმოდრომი აშშ-ში. მისი სასტარტო კომპლექსები განლაგებულია კანავერალის კონცხის რ-ნში, რ-ის ცენტრის კოორდინატებია ჩ. გ. 28°30′ და დ. გ. 80°50′. კოსმოდრომის ფართობია 400 *კმ²*. მისი ტრასა (სიგრძე — 20 ათ. *კმ*) გადაჭიმულია ატლანტისა და ინდ. ოკეანეებზე. ტრასაზე განლაგებულია ტელემეტრული და რადიოლოკაციური აპარატურით აღჭურვილი რამდენიმე სამეთვალყურეო-საზომი პუნქტი. რაკეტების ფრენას მეთვალყურეობს აგრეთვე მრავალი ხომალდი, თვითმფრინავი და ცალკეული სახმელეთო საგუშაგო. ა. ს. პ-ის საზომი პუნქტების სისტემა უზრუნველყოფს რაკეტების გაშვებას 44°-იდან 110°-მდე აზიმუტით და დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის გაყვანას ისეთ ორბიტაზე, რ-ის დახრილობის კუთხე ეკვატორის სიბრტყის მიმართ 28,5°–52,4°-ს შეადგენს. ა. ს. პ-ის ყველა სისტემისა და სამსახურის მუშაობის კოორდინირება პოლიგონის მართვის ცენტრიდან ხდება. ცენტრის შენობაში მოწყობილია ტაბლოები (რ-ებზეც გამოისახება რაკეტის ფაქტობრივი და საანგარიშო ტრაექტორიის პარამეტრები და კოსმ. აპარატის საფეხურების დაცემის მოსალოდნელი წერტილები), მრავალი სატელევიზიო ეკრანი, მართვის პანელი და სადემონსტრაციო ფარი (სამეთვალყურეო სადგურის მუშაობის კონტროლისათვის). კოსმ. ობიექტებს უშვებენ კონცხზე აგებული სასტარტო კომპლექსებიდან რაკეტამატარებლების („ატლასი", „ტიტანი", „სატურნი" და სხვ.) საშუალებით. ა. ს. პ. კოსმ. სივრცის გამოკვლევის მნიშვნელოვანი ცენტრია. პირველად აქედან გაფრინდნენ მთვარეზე კოსმონავტები 1969.

ა. ს. პ-ს ფართოდ იყენებენ აგრეთვე საბრძოლო რაკეტების გამოსაცდელად.

**ᲐᲦᲛᲝᲡᲐᲕᲚᲔᲗᲘᲡ ᲤᲠᲝᲜᲢᲘᲡ ᲙᲝᲜᲢᲠᲨᲔᲢᲔᲕᲐ 1919,** აღმ. ფრონტის (სარდალი ს. კამენევი) ჯარების შეტევითი ბრძოლები (აპრ.-ივნ.) ადმირალ ა.

საბრძოლო მოქმედება აღმოსავლეთის ფრონტზე 1919 წ მარტ-ივნისში



კოლჩაკის თეთრგვარდიული ჯარების წინაალმდეგ სამოქალაქო ომში 1918—20. კოლჩაკმა მოახერხა აშშ-ის, ინგლ., საფრ., იაპ. დახმარებით შეექმნა ძლიერი არმია, რ-ის დიდი ნაწილი ალმ. ფრონტის საბჭ. ჯარების წინააღმდეგ მოქმედებდა. კოლჩაკის ჩანაფიქრით, მთავარი დარტყმა უფის რ-ნში უნდა განეხორციელებინა დას. არმიას (სარდალი გენ. მ. ხანჟინი), ხოლო ციმბირის არმიას (სარდალი გენ. რ. გაიდა) მარცხ. ფრთით უნდა შეეტია საბჭ. მე-2 არმიისათვის და სარაპულ-იჟევსკ-ვოსტკინსკის რ-ნს დაუფლებოდა. 4—6 მარტს თეთრგვარდიელები შეტევაზე გადავიდნენ. ციმბირის არმიამ მე-2 და მე-3 არმიების შესაყართან განახორციელა დარტყმა. დას. არმიამ 14 მარტს დაიკავა უფა, გაარღვია ფრონტი უფის სამხრ-ით და 7—15 აპრ. დაიკავა ბელებეი, ბუგულმა, ბუგურუსლანი. ალმ. ფრონტს რეზერვები არ გააჩნდა და საშიში მდგომარეობა შეექმნა.

1919 წ. 12 აპრ. გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის „რკპ (ბ) ცკ-ის თეზისები აღმოსავლეთის ფრონტის მდგომარეობასთან დაკავშირებით". პარტიის მოწოდების პასუხად ქვეყანა დაირაზმა. კოლჩაკის წინააღმდეგ დამატებით გაიგზავნა ჯარები (მათ რიგებში იყო 7,5 ათ. კომუნისტი) და საბრძოლო მასალა. აპრილის დამდეგს ალმ. ფრონტის სარდლობამ შეიმუშავა კონტრშეტევის გეგმა. 5 მარტს შეიქმნა სამხრეთის ჯგუფი (სარდალი მ. ფრუნზე) და ჩრდილოეთის ჯგუფი (სარდალი ვ. შორინი), 28 აპრ. კი საბჭ. ჯარები კონტრშეტევაზე გადავიდნენ. მე-5 არმიის (სარდალი მ. ტუხაჩევსკი) ენერგიულმა შეტევამ თეთრგვარდიელები აიძულა თავდაცვაზე გადასულიყვნენ; შემდეგ კი უკან დაეხიათ. 1 მაისისთვის უპირატესობა ალმ. ფრონტზე წითელი არმიის მხარეზე გადავიდა და 4—13 მაისს გათავისუფლებულ იქნა ბუგურუსლანი, სერგიევსკი, ბუგულმა.

29 მაისს ვ. ი. ლენინმა ალმ. ფრონტის ჯარებს დაუსახა ამოცანა დაზამთრებამდე გაეთავისუფლებინათ ურალი. ივნისში მე-5 არმია გადავიდა შეტევაზე, გაანადგურა მოწინააღმდეგის ურალის ჯგუფი და დაიკავა ბირსკი, უფა და პერმი. ივლ. შუა რიცხვებში ალმ. ფრონტის მთავარმა ძალებმა მიაღწიეს შუა ურალის მთიანეთს, გაიმარჯვეს ზლატოუსტის, ეკატერინბურგისა და ჩელიაბინსკის ოპერაციებში და აგვ. დასაწყისში ურალი მთლიანად გაათავისუფლეს.

**ალმოსავლეთის ქედი,** მთათა სისტემა კამჩატკის ალმ. ნაწილში. სიგრძე 600 *კმ*, სიგანე 60 *კმ*. სამხრ. ნაწილი — განალის ქედი (2277 *მ*) — ჰორსტული მასივია; აგებულია უმთავრესად პროტეროზოული კრისტ. ფიქლებით, გნაისებითა და გრანიტებით. ა. ქ-ის მთავარი ნაწილი აგებულია ზედაცარცული დანალექი და ვულკ. ქანებით და დანაოჭებულია. დამახასიათებელია მეოთხეული და თანამედროვე ვულკანიზმი (ვულკ. კიზიმენი, 2485 *მ* და სხვ.). კალთებზე პარკული ტყეები და ბუჩქნარია (მურყანი, შქერი).

**ალმოსავლეთის ხალხთა ხელოვნების მუზეუმი** მ ო ს კ ო ვ შ ი, დაარსდა 1918. მუზეუმში დაცულია ალმ. ქვეყნების კულტ. ისტ. ამსახველი მხატვრული ნიმუშების მნიშვნელოვანი კოლექცია, რ-იც განუწყვეტლივ ივსება. უხვადაა წარმოდგენილი ამიერკავკ. და შუა აზიის რესპუბლიკების, აგრეთვე ჩინ., იაპ., ინდ., კორ., მონღ. და აღმოსავლეთის სხვ. ქვეყნების ხელოვნების ნიმუშები.

**ალმოსავლეთი ციმბირი,** ციმბირის ალმ. ნაწილი. მოიცავს ტერიტორიას მდ. ენისეიდან წყნარი ოკ. სანაპიროს გასწვრივ აღმართულ წყალგამყოფ ქედებამდე. ფართ. 7,2 მლნ. *კმ*². დიდი ნაწილი უკავია ტაიგიან შუა ციმბირის ზეგანს, რ-საც ჩრდ-ით ტუნდრიანი დაბლობი ცვლის, ხოლო სამხრ. და ალმ-ით. მაღალი ქედები (ალმ. და დას. საიანები, იმიერბაიკალი, იან-კოლიმის მხარის მთები და სხვ.). ა. ც-ის ფარგლებშია იაკუტიის, ბურიატიის და ტუვის ასსრ-ები, კრასნოიარსკის მხარე, ირკუტსკისა და ჩიტის ოლქები (რსფსრ). იხ. აგრეთვე *ციმბირი*.

**ალმოსავლეთ კარპატების ოპერაცია 1944,** უკრ. I (საბჭ. კავშირის მარშალი ი. კონევი) და IV (არმიის გენ. ი. პეტროვი) ფრონტების შეტევითი ოპერაცია 1944 წ. სექტ.-ოქტ. დიდ სამამულო ომში (1941—45). უკრ. I ფრონტის ჯარების მიერ სანდომირის პლაცდარმის დაკავებამ, უკრ. II და III ფრონტების სწრაფმა წინსვლამ უნგრ. და ბულგ. საზღვრებისაკენ ხელსაყრელი პირობები შექმნა კარპატებში ოპერაციის წარმატებით ჩატარებისა და ჩეხოსლ. განთავისუფლებისათვის. 29 აგვ. დაიწყო *სლოვაკიის ეროვნული აჯანყება* (*1944*) და საბჭ. მთავრობამ ჩეხოსლ. მთავრობის თხოვნის პასუხად გადაწყვიტა სამხ. დახმარება აღმოეჩინა სლოვაკი ხალხისათვის. ოპერაცია 8—9 სექტ. დაიწყო. მძიმე ბრძოლების შემდეგ საბჭ. ჯარებმა კარპატების მთავარ ქედს მიაღწიეს. 20 სექტ. 1-ლი გვარდიული არმია (გენ.-პ. ა. გრეჩკო) ჩეხოსლ. ტერიტორიაზე შევიდა. 6 ოქტ. 38-ე არმიის ნაწილებმა და ჩეხოსლ. კორპუსმა (გენ. ლ. სვობოდა) დაიკავეს დუკლის უღელტეხილი. IV ფრონტის მე-18 არმიისა და მე-17 გვარდიული მსროლელთა კორპუსის ჯარებმა თითქმის 300 *კმ* ფრონტზე გაარღვიეს მტრის თავდაცვა, სისხლისმღვრელი ბრძოლებით დაიკავეს უჟოკის, ვერეცის, იაბლონიცისა და სხვ. უღელტეხილები და 14 ოქტომბრისათვის 30 *კმ*-მდე შეიჭრნენ ფრონტის სიღრმეში. საბჭ. არმიის მძლავრმა შეტევამ და უკრ. II ფრონტის დებრეცენის ოპერაციამ 1944 აიძულა მოწინააღმდეგე უკან დაეხია. 26—29 ოქტ. უკრ. IV ფრონტის ჯარებმა დაიკავეს მუკაჩევო, უჟგოროდი, ჩოპი და უკრ. II ფრონტის ჯარებს შეუერთდნენ. ა. კ. ო-ის შედეგად საბჭ. ჯარებმა გადალახეს კარპატები და ჩეხოსლ. შემდგომი განთავისუფლების პირობები შექმნეს. ფაშისტების სარდლობამ გარღვევის რ-ნში გადაისროლა გერმ. და უნგრ. ჯარების მნიშვნელოვანი რაოდენობა, რითაც სლოვაკიის აჯანყებულებმა და უნგრეთში მოქმედმა საბჭ. ჯარებმა საგრძნობი შეღავათი მიიღეს. ამ ბრძოლებში დამარცხდნენ გერმ. 1-ლი სატანკო და უნგრ. 1-ლი არმიები.

აღმოსავლეთ კარპატების ოპერაცია 1944 წ




**ალმოსავლეთ კორეის მთები,** მთათა სისტემა კორეის ნ.-კ. ალმ. ნაწილში. მოიცავს ტებექსანის ქედს მის ჩრდ. ნაწილში მდებარე კიმგანსანის (ალმასის) მთებიანად, სობექსანის, ნორიონის, ჩხარიონის, კიონსანის ქედებს. მაქს. სიმაღლე 1915 *მ* (მთა ჩირისანი). ა. კ. მ. ძლიერ დანაწევრებულია ღრმა ხეობებით. მთების ჩრდ. ნაწილი (ტებექსანი) ჩინეთ-კორ. ბაქნის ფარგლებშია და წარმოადგენს ძვ. კრისტ. ქანებით აგებულ ლოდა ქედების რთულ სისტემას, სამხრ. ნაწილი მეზოზოური კირქვებით, ფიქლებითა და ქვიშაქვებით აგებული სტრუქტურებია. ჰავა მუსონურია, ჩრდილოეთში—ზომიერი, სამხრეთში—სუბტროპიკული. დამახასიათებელია ფართოფოთლოვანი ფოთოლმცვივანი (ჩრდ.) და მარადმწვანე ტყეები (სამხრ.), უფრო ზევით — წიწვოვანი ტყეები (ფიჭვი, ლარიქსი, ნაძვი).

**ალმოსავლეთ კორეის ყურე,** იაპ. ზღვის ყურე კორეის ნ.-კ. ჩრდ.-ალმ. სანაპიროსთან. სიღრმე ნაპირებთან 100 *მ*-მდეა, გაშლილ ნაწილში — 2000 *მ*-მდე. მოქცევა არასწორი, ნახევარდღეღამური. სიმაღლე 0,5 *მ*. დიდი ნავსადგურებია ვონსანი და ხინამი (კორეის სახ.-დემოკრ. რესპ.).

**ალმოსავლეთმცოდნეობა,** ო რ ი ე ნ ტ ა ლ ი ს ტ ი კ ა, მეცნიერება, რ-იც კომპლექსურად შეისწავლის აღმოსავლეთის (აზია და ნაწილობრივ აფრიკა, უპირატესად ჩრდ. აფრიკა) ისტორიას, ეკონომიკას, ლიტ-რას, ენებს, ეთნოგრაფიას, ხელოვნებას, რელიგიას, ფილოსოფიას, მატერ. და სულიერი კულტ. ძეგლებს. ა-ის განვითარების პროცესში ჩამოყალიბდა ცალკეული რეგიონალური დარგები: ეგვიპტოლოგია, ასირიოლოგია, *სემიტოლოგია*, *არაბისტიკა*, *ირანისტიკა*, *თურქოლოგია*, *სინოლოგია*, მონღოლმცოდნეობა, *ინდოლოგია*, ეთოლოგია, იაპონის-

ტიკა და სხვ.; მეცნ. პროგრესთან დაკავშირებით იქმნება ახ. რეგიონალური დარგები (შუმეროლოგია, ურარტოლოგია, კუმრანისტიკა, კორეისტიკა, მალაისტიკა და სხვ.).

ცნობები აღმ. ქვეყნების შესახებ ჯერ კიდევ ელინური ხანის მწერლობაში მოიპოვება. უფრო და უფრო მეტი ცნობები დაგროვდა არაბთა სახალიფოს შექმნისა და ჯვაროსნული ლაშქრობების პერიოდში. ამ თვალსაზრისით უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა დიდ გეოგრ. აღმოჩენებს. XII ს-იდან მოკიდებული საინტერესო ცნობები ჩნდება რუს. ენაზეც.

ა-ის ცალკე დარგად ჩამოყალიბება კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების ეპოქასთან არის დაკავშირებული. ამ დროს საფუძველი ეყრება ზოგი აღმოსავლური ენის (ძვ. ებრ., არაბ.) სწავლებას პარიზის (XVI) და ოქსფორდის (XVII) უნ-ტებში. ინდოეთისა და ჩინეთის შესახებ ფასეულ ცნობებს შეიცავს ათანასე ნიკიტინის (XV ს.), ი. პეტლინის (XVII ს.), ფ. ბაიკოვის და ნ. სპაფარის აღწერილობები.

XVI ს. არაბისტ პოსტელისა და წინა აზიის ისტ. მკვლევრების როტის, ბრისონის და სხვ. განმაზოგადებელი შრომებით მთავრდება ა-ის განვითარების ადრინდ. ეტაპი. ა-ის შემდგომ განვითარებაში (XVII ს. — XX ს. დასაწყისი) სამი ძირითადი ეტაპი გამოიყოფა. პირველი ეტაპისათვის (XVII ს. — XVIII ს. I ნახ.) დამახასიათებელია მეცნ. კვლევისათვის საჭირო პირობების მომზადება — მასალათა ინტენს. მოპოვება, ევრ. ცენტრებში (ლეიდენი, პარიზი, ოქსფორდი) ხელნაწერთა ფონდების დაგროვება, შესასწავლი აღმოსავლური ენების წრის (სპარს., თურქ., ჩინური) გაფართოება, პირველი სისტემატიზებული შრომების შექმნა (დ'ერბელო, „აღმოსავლური ბიბლიოთეკა“, პარიზი, 1667). ევროპაში ფეოდ. რეაქციასთან ბრძოლის პროცესში ა. (ფილოორიენტალიზმი) უკავშირდება განმანათლებლობის იდეებს (ვოლტერი, მონტესკიე და სხვ.).

მეორე ეტაპზე (XVIII ს. II ნახ. — XIX ს. I ნახ.) ყალიბდება ა-ის მეცნ. საფუძვლები. განსაკუთრებით განვითარდა აღმოსავლეთის ფილოლოგია, რ-მაც დასაბამი მისცა შედარებითი ენათმეცნიერების ჩამოყალიბებას — 1771 ფრანგმა მეცნიერმა ანკეტილ-დიუპერონმა თარგმნა „ავესტა“. ინგლისელებმა უ. ჯონსმა და გ. კოლბრუკმა დაიწყეს სანსკრიტის შედარებითი შესწავლა; გაშიფრულ იქნა ძვ. სპარსული (გ. გროტეფენდი, 1802; რ. რასკი, ჰ. როულინსონი, ე. ბიურნუფი, XIX ს. 20 — 30-იანი წწ.) და ასურ.-ბაბილ. ლურსმული დამწერლობები (პ. ბოტა, ე. ჰინქსი, ჰ. როულინსონი), ეგვ. იეროგლიფიკა (ფ. შამპოლიონი, 1822). ჩამოყალიბდა აღმოსავლეთის შემსწავლელი სამეცნ. საზ-ბები. ბენგალის სააზიო საზ-ბა კალკუტაში (1784), სააზიო საზ-ბა პარიზში (1822), სამეფო სააზიო საზ-ბა ლონდონში (1823), გერმ. ა-ის საზ-ბა ლაიფციგში (1845) და სხვ. შეიქმნა აღმოსავლური ენების შემსწავლელი სპეც. უმაღლესი სასწავლებლები — აღმოსავლური ენების აკადემია ვენაში (1754), ცოცხალი აღმოსავლური ენების სკოლა პარიზში (1795). გამოვიდა კაპიტ. შრომები ძვ. და ფეოდ. ეპოქების აღმოსავლეთის ისტ. და კულტ. შესახებ. რუსეთში დაიწყო ინდოლოგიისა (გ. ლებედევი) და სინოლოგიის (ნ. ბიჩურინი) განვითარება. 1807-იდან აღმოსავლური ენების სწავლება შემოიღეს ყაზანის. ხოლო 1819-იდან პეტერბ. უნ-ტებში. 1818 რუსეთში შეიქმნა ა-ის აკად. ცენტრი — სააზიო მუზეუმი, სადაც თავი მოიყარა ხელნაწერთა და მონეტების უდიდესმა კოლექციებმა.

ა-ის განვითარების მესამე ეტაპზე (XIX ს. II ნახ.—XX ს.) გაფართოვდა ა-ის კვლევის ობიექტი, გაღრმავდა ა-ის განვითარების მეორე ეტაპზე ჩასახული ტენდენციები. მუშაობის შედეგები აისახა „ისლამის ენციკლოპედიაში“ (გამოდის ოთხ ენაზე). 1873-იდან ყოველ 3—4 წელიწადში ეწყობა აღმოსავლეთმცოდნეთა საერთაშ. კონგრესები.

XIX ს. II ნახევრიდან საერთაშ. აღიარება ჰპოვა რუს. სინოლოგიამ (ვ. ვასილიევი, ა. ივანოვსკი და სხვ.) და მანჯურისტიკამ (ა. ორლოვი, ი. ზახაროვი და სხვ.); მნიშვნელოვანი შედეგები იქნა მიღწეული ინდოლოგიაში (ი. მინაევი), თურქოლოგიაში (ი. ბერეზინი, ა. კაზემბეკი, ვ. რადლოვი, პ. მელიორანსკი და სხვ.). ვ. რადლოვს ეკუთვნის ორხონისა (ძვ. თურქ. დამწერლობა) და ენისეის წარწერების პირველი სრული გამოკვლევა და პუბლიკაცია. მონღოლმცოდნეობაში განსაკუთრებით აღსანიშნავია ი. შმიდტის, ო. კოვალევსკის, ა. პოპოვის, ა. რუდნევის, ა. პოზდნეევის შრომები. ირანისტიკაში — ა. ბოლდირევის, ვ. ჟუკოვსკის, კ. ზალემანის, თ. კორშისა. ზალემანმა საფუძველი ჩაუყარა პამირის ენების შესწავლას. ა. შეგრენმა და განსაკუთრებით ვ. მილერმა წვლილი შეიტანეს ოსური ენის შესწავლაში. XIX ს. II ნახევრიდან კავკასიოლოგიის განვითარებაში დიდი დამსახურება მიუძღვით პ. უსლარს, ა. ცაგარელს, კ. პატკანოვს, ლ. მსერიანცს, ლ. ლოპატინსკის და სხვ. არაბისტიკაში მსოფლიო ავტორიტეტი მოიპოვეს ო. სენკოვსკიმ, გ. საბლუკოვმა, ვ. გირგასმა, ვ. როზენმა. რუს აღმოსავლეთმცოდნეებს პირველობა ეკუთვნით შუა აზიის ხალხთა კულტ. და ენების შესწავლაში (ნ. ხანიკოვი, ვ. გრიგორიევი, ნ. ვესელოვსკი, ე. ბარტოლდი და სხვ.).

ძვ. აღმ. ისტ. შემსწავლელი რუს. სკოლა შექმნა ბ. ტურაევმა. ა-ის მნიშვნელოვანი ორგანოები იყო ჟურნ.: „Азиатский вестник“ (СПб., 1825—27), „Записки Восточного отделения Русского археологического об-ва“ (СПб., 1887—1921), „Мир ислама“ (СПб., 1912—13), „Христианский Восток“ (П., 1912—20).

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ დაიწყო ახ. პერიოდი ა-ის განვითარებაში. ამ პერიოდისათვის დამახასიათებელია მარქსისტული ა-ის ჩამოყალიბება-განვითარება. საბჭ. ეპოქაში შექმნეს თავიანთი საუკეთესო შრომები ვ. ბარტოლდმა, ნ. მარმა, ს. ოლდენბურგმა, თ. შჩერბატსკოიმ, ბ. ვლადიმირცოვმა, ი. კრაჩკოვსკიმ, პ. კოკოვცოვმა, ი. ორბელმა, ნ. კონრადმა, ე. ბერტელსმა და სხვ. ახლებურად იქნა დასმული ძვ. აღმ. ისტ. შესწავლის საკითხი ვ. სტრუვეს შრომებში. 1930 ჩამოყალიბდა სსრკ მეცნ. აკად. ა-ის ინ-ტი. გაიზარდა — ახალგაზრდა სპეციალისტთა რიცხვი. მოკავშირე რესპუბლიკებში შეიქმნა ახ. საკვლევი და სასწავლო ცენტრები, რ-თა წიგნსაცავებშიც თავი მოუყარეს ხელნაწერთა მდიდარ ფონდებს და დოკუმენტურ მასალას. გამოიცა განმაზოგადებელი შრომები ინდ., ჩინ., იაპ., სამხრ. და სამხრ.-აღმ. აზიის და არაბ. ქვეყნების ახალი და უახლესი ისტ. დარგში. დაიბეჭდა მრავალი შრომა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის, კოლონ. სისტემის რღვევისა და აღმოსავლეთის დამოუკიდებელი ქვეყნების სოც.-ეკონ. და პოლიტ. განვითარების შესახებ. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა არქეოლ. ძიებას შუა აზიაში (ს. ტოლსტოვი, მ. დიაკონოვი, ა. იაკუბოვსკი და სხვ.), სომხეთში (ბ. პიოტროვსკი), მონღოლეთში (ს. კისელიოვი), ეგვ. არაბთა რესპუბლიკაში (ბ. პიოტროვსკი და სხვ.). დიდი მეცნ. ღირებულება აქვს საბჭ. აღმოსავლეთმცოდნეების გამოკვლევებს საბეურის, სოღდურის, ქალდეურ-ურარტულის, ძვ. თურქულის, ტანგუტურის და სხვ. დამწერლობათა და ეპიგრაფიკის შესწავლის საქმეში (ს. მალოვი, ნ. ნევსკი, ი. რერიხი, ნ. ვინიკოვი, ვ. კრაჩკოვსკაია და სხვ.). დაარსდა ა-ის ჟურნალები: „Советское востоковедение“ (1955; 1959—61 იწოდებოდა „Проблемы востоковедения,“ 1961-იდან „Народы Азии и Африки“) და „Современный Восток“ (1957; 1961-იდან „Азия и Африка сегодня“).

II მსოფლიო ომის შემდეგ აღმ. ქვეყნებში მომხდარმა ძირეულმა ისტ. ცვლილებებმა დიდი გავლენა მოახდინა ა-ის განვითარებაზე დას. სახელმწიფოებში. განსაკუთრებით გამახვილდა ყურადღება აღმ. ქვეყნების თანამედროვე პრობლემების შესწავლისადმი.

ა-ის განვითარებაში განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა არქეოლ. კვლევაძიებებს და უძველესი ცივილიზაციების აღმოჩენას; ფასეული წყაროების შემოტანამ სამეცნ. პრაქტიკაში ხელი შეუწყო მთელ რიგ ძვ. დამწერლობათა და ძვ. ენათა შესწავლას (შუმერული — ა. დაიმელი, ა. პოებელი და სხვ.; ხეთური — ბ. ჰროზნი და სხვ.; ხურიტული — ე. სპაიზერი და სხვ.; უგარიტული — პ. ფრონზაროლი და სხვ.; ხათური ანუ პროტოხეთური — ე. ლაროში, ე. ფორერი, ა. კამენჰუბერი; ელამური — რ. ლაბატი, რ. ჰელოკი; ტოქარული — ვ. კრაუზე, ჰ. პედერსენი). გახორციელდა აქემენიდური (ჯ. კამერონი, რ. კენტი), ფლაური (ა. ქრისტენსენი, ე. ბარი), სოღდური (ე. ბენვენისტი), ხოტანური (ჰ. ბეილი), კუმრანი (ჯ. ალეგრო, მ. ბაროუზი, ჟ. მილიკი) ტექსტების კრიტ. გამოცემები. აღმ. ქვეყნების (ჩინეთის სახ. რესპ., კორეის სახ. დემოკრ. რესპ., მონღ. სახ. რესპ.) მეცნიერებმა შეაგროვეს, შეისწავლეს და გამოსცეს ლიტ-რის, მეცნ. და კულტ. ბევრი ძეგლი. გამოვიდა შრომები, რ-ებშიც განზოგადებულია უმდიდრესი მასალა აღმ. ხალხთა ლიტ-რის, კულტ., ფილოს. აზრის, რელიგ. და ისტ. შესახებ.

ა-ის დარგში მუშაობის განვითარებას ხელი შეუწყო პროგრ. უცხოელი მეცნიერების მიერ ევროპოცენტრისტული პოზიციების დაძლევამ.

70-იანი წწ. დასაწყისში უცხოეთში დაახლ. 1100 სამეცნ.-კვლევით ცენტრსა და ასოციაციაში (მ. შ. უნ-ტებისა და სხვა უმაღლესი სასწავლებლების ა-ის ფაკ-ტებზე) წარმოებდა ინტენს. სამეცნ.-კვლ. მუშაობა და ა-ის დარგში კადრების მომზადება. საზღვარგარეთის ა-ის მნიშვნელოვანი პერიოდული გამოცემებია: „Journal of the Royal Asiatic Society...“ (L., 1834-იდან), „Journal of the American Oriental Society“ (New Haven, 1843-იდან), „East and West“ (Roma, 1951-იდან), „Islamic Review“ (Woking, 1913-იდან), „Ancient India“ (Delhi, 1946-იდან) და სხვ.

**ქართული აღმოსავლეთმცოდნეობა.** აღმ. ქვეყნებთან საქართვ. მრავალსაუკუნოვანი კულტ.-ისტ. ურთიერთობის შედეგად მდიდარი დოკუმენტური მასალა დაგროვდა, რამაც საფუძველი შეუქმნა ქართ. ა-ის ჩამოყალიბებას. აღმოსავლური ენების სწავლება მეცნ. მიზნით თბილ. უნ-ტში მისი დაარსების პირველი დღეებიდანვე იქნა შემოღებული. ისწავლებოდა არაბ., თურქ. (ა. შანიძე), სპარს. (იუსტ. აბულაძე), სანსკრიტი (გ. ახვლედიანი). ა., როგორც მეცნ. დამოუკიდებელი დარგი, საქართველოში XX ს. 30-იანი წწ-იდან ჩამოყალიბდა.

1936 ენის, ისტორიისა და მატერ. კულტურის ინ-ტში (ენიმკი) ჩამოყალიბდა ა-ის განყ-ბა, ხოლო 1945 თსუ-ში დაარსდა ა-ის ფაკ-ტი ისტ. და ფილოლ. განყ-ბებით, შეიქმნა სემიტოლოგიის (გ. წერეთელი, ა. ლეკიაშვილი), ირან. ფილოლ. (იუსტ. აბულაძე, დ. კობიძე), თურქოლოგიის (ს. ჯიქია ნ. ჯანაშია) და აღმ. ქვეყნების ისტ. (ვ. გაბაშვილი, დ. კაცი-

ტაძე) კათედრები. სპეციალისტთა მომზადების შედეგად შესაძლებელი გახდა მეცნ. აკად. სისტემაში ა-ის ინ-ტის ჩამოყალიბება (1960), რ-საც სათავეში ჩაუდგა გ. წერეთელი. მუშაობა ა-ის დარგში წარმოებს აგრეთვე საქ. სსრ მეცნ. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტში, კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში.

ქართული ა-ის საკვლევი პრობლემატიკა განისაზღვრება ახლო, შუა და ძვ. აღმოსავლეთის ხალხთა ისტ., ლიტ-რის და ენების შესწავლით. ამასთანავე იგი იმთავითვე დაუკავშირდა ქართველოლოგიის პრობლემების კვლევას.



გ. წერეთლის სახ. აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტის შენობა. არქიტ. ლ. კილაძე. 1976. თბილისი.

ქართ. ა-ის ერთ-ერთი ძირითადი დარგია სემიტოლოგია, რ-საც საქართველოში საფუძველი ჩაუყარა გ. წერეთელმა. მნიშვნელოვანი შედეგებია მოპოვებული არაბ. სალიტ. ენისა და არაბ. დიალექტების კვლევის დარგში (გ. წერეთელი, ა. ლეკიაშვილი). არამეული ენის კვლევას ჩვენში ბიძგი მისცა მცხეთის მახლობლად, არმაზისხევში აღმოჩენილი ეპიგრაფიკული ძეგლების შესწავლამ (გ. წერეთელი). არმაზული ეპიგრაფიკული ძეგლების აღმოჩენამ ახლებურად გააშუქა ქართ. ანბანის წარმოშობის პრობლემა. თბილისი მსოფლიოს სემიტოლოგიური კვლევის ცენტრების იმ მცირე რიცხვშია, სადაც თანამიმდევრულად შეისწავლება არამეული დიალექტები (კ. წერეთელი); გამოკვლეულია ებრ., ეთიოპ. და აქადური ენის სტრუქტურის მნიშვნელოვანი საკითხები; შემუშავებულია ორიგინ. თვალსაზრისი სემიტური ენების შედარებითი გრამატიკის არაერთ კარდინალურ საკითხზე (გ. წერეთელი, ა. ლეკიაშვილი). მნიშვნელოვანი შედეგებია მიღებული ძვ. აღმოსავლეთის ენათა კვლევის დარგში — შესწავლილია ურარტულის (გ. წერეთელი, გ. მელიქიშვილი, ვ. გვახარია) და ხეთურის (თ. გამყრელიძე) სტრუქტურისა და ლექსიკის საკითხები, შეისწავლება შუმერული და ხურიტული ენები.

სისტემ. კვლევა წარმოებს ინდ.-ირან. ენათა დარგში. შესწავლილია სანსკრიტის (გ. ახვლედიანი), ჰინდის, ძველი, საშ. და ახ. სპარს. ენის გრამატიკა და ლექსიკის მნიშვნელოვანი საკითხები (გ. ახვლედიანი, მ. ანდრონიკაშვილი, ჯ. გიუნაშვილი, თ. ჩხეიძე). მიმდინარეობს კვლევა-ძიება ოსური ენის შესწავლის მიზნით (გ. ახვლედიანი, ო. თედეევი). გამოკვლეულია თურქ. ენების და დიალექტების ზოგიერთი ძირითადი საკითხი (ს. ჯიქია, ნ. ჯანაშია, ვ. ჯანგიძე).

შესწავლილია აღმოსავლეთის ხალხთა ლიტ-რის ისტ. მნიშვნელოვანი პრობლემები: ბაბილ. ეპოსის (ზ. კიკნაძე), არაბ. კლასიკური და ქრისტ. ლიტ-რის (გ. წერეთელი), არაბ. ფილოს., ლიტ-რის ისტ. ზოგიერთი საკითხი. ინტენს. მუშაობა წარმოებს სპარს. ლიტ-რისა და სპარს.-ქართ. ლიტ. ურთიერთობათა ისტორიის დარგში. მონოგრაფიულადაა შესწავლილი სპარს.-ტაჯ. კლასიკური ლიტ-რის უდიდეს წარმომადგენელთა შემოქმედება (იუსტ. აბულაძე, დ. კობიძე, ა. გვახარია, მ. თოდუა, მ. მამაცაშვილი, ვ. კოტეტიშვილი). დიდი ყურადღება ეთმობა თანამედროვე ირანის პროგრ. მწერლობას (კ. ფალავა); დაიწერა ორიგინ. მონოგრაფიები თურქ. და აზერბ. ლიტ-რის ისტ. საკითხებზე (ე. ჯაველიძე).

ქართ. ა. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს აღმ. ქვეყნების სოც.-ეკონ. საკითხების კვლევას, საქართველოს და ახლო აღმ. ქვეყნების ისტ. ურთიერთობის შესწავლას. გამოკვლეულია ძვ. აღმ. ქვეყნების ურარტუს (გ. მელიქიშვილი), ხეთების სახელმწიფოს (გ. გიორგაძე, ე. მენაბდე) ისტ. პრობლემები.

გამოქვეყნდა განმაზოგადებელი ნაშრომები აღმოსავლეთის ხალხთა ფეოდ. ხანის ისტ. შესახებ, აღმოსავლეთში ფეოდ. ქალაქების ჩასახვისა და განვითარების შესახებ. ახლო აღმ. ქვეყნების (არაბ., ირანის; თურქ.) საქართველოსთან ურთიერთობის საკითხებზე ფეოდალიზმის ხანაში (ვ. გაბაშვილი, ო. ცქიტიშვილი, დ. კაციტაძე, მ. სვანიძე, ე. სიხარულიძე, ვ. ჩოჩიევი, ნ. შენგელია). ინტენს. მუშაობა წარმოებს საქართვ. და კავკ. ისტ. აღმოსავლური წყაროების (არაბ., თურქ., სპარს.) პუბლიკაციის დარგში (გ. წერეთელი, ს. ჯიქია, ვ. ფუთურიძე, გ. ფუთურიძე, რ. კიკნაძე, ვ. ჩოჩიევი). აღნიშნული წყაროები შეიცავენ პირველხარისხოვან დოკუმენტურ მასალებს, რ-ებიც თანაბრად მნიშვნელოვანია როგორც საქართველოს, ასევე აღმ. ქვეყნების სოც.-ეკონ. და პოლიტ. ისტ. შესასწავლად. შესწავლილია აგრეთვე არაბულენოვანი დაღ. დოკუმენტები, რ-ებიც აშუქებს დაღესტნის XVIII–XIX სს. ისტ. მნიშვნელოვან საკითხებს (გ. წერეთელი). შესწავლილია საქართვ. ტერიტორიაზე მოპოვებული არაბ. ეპიგრაფიკული ძეგლები.

ბოლო წლებში გაძლიერდა მუშაობა ახლო და შუა აღმოსავლეთის ხალხთა ახ. და უახლესი ისტ. პრობლემების კვლევის დარგში. დაიწერა გამოკვლევები თურქ. XVIII – XIX სს. ისტ. და თურქიზმის არსის შესახებ (ო. გიგინეიშვილი), XVIII ს. ირანის სოც.-ეკონ. ისტ. (ზ. შარაშენიძე, ნ. შენგელია), ერაყის ახ. ისტ. (ბ. სილაგაძე) საკითხებზე. მონოგრაფიული გამოკვლევები მიეძღვნა ახლო და შუა აღმ. ხალხთა ეროვ.-განმათ. მოძრაობას, აგრ. ურთიერთობათა თავისებურების შესწავლას და გლეხთა მოძრაობის საკითხებს. განზოგადებულია ეგვ. 1952 რევ. და მისი შემდგომი განვითარების შედეგები (შ. კურდღელაშვილი); შესწავლილია ერაყელი ხალხის ბრძოლა ინგლ. სამანდატო რეჟიმის ლიკვიდაციისათვის, ერაყელი ქურთების ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის (ა. მენთეშაშვილი). ირანის მთავრობის აგრ. რეფორმებისა და კოოპ. მოძრაობის კლასობრივი შინაარსი (გ. ჭიპაშვილი), აგრ. ურთიერთობანი და გლეხთა მოძრაობის საკითხები თურქეთში რესპ. პერიოდში; მთელი რიგი გამოკვლევები მიეძღვნა ოქტ. რევ. და ლენინის იდეების მნიშვნელობას ახლო და შუა აღმოსავლეთის ხალხთა განმათ. და რევ. მოძრაობისათვის.

*ლიტ.*: Бартольд В. В., История изучения Востока в Европе и России, 2 изд., Л., 1925; Комахидзе Н. В., Востоковедение в Грузии за пятьдесят лет, «Народы Азии и Африки», 1968, № 1, 2; Очерки по истории русского востоковедения, сб. 1—6, М., 1953—63; Струве В. В., Советское востоковедение за 40 лет, «Ученые записки Ин-та востоковедения АН СССР», 1960, т. 25; Dugat G., Histoire des orientalistes de l'Europe du XII au XIX siècle, t. 1—2, P., 1868—70; Fifty years of Soviet Oriental Studies. Brief reviews (1917—1967), [fasc. 1—26], Moscow, 1967; Historians of the Middle East, ed. by B. Lewis and P. M. Holt, Oxf., 1962.
*ვ. ახვლედიანი.*

**აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტი,** გ. წერეთლის სახ. აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტი საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, სამეცნ.-კვლ. დაწესებულება. დაარსდა 1960 წ. 1 ივლ. თბილისში საქართვ. მეცნ. აკად. ინ-ტებში აღმოსავლეთმცოდნეობის დარგში მომუშავე განყ-ბათა და ჯგუფების ბაზაზე. შეისწავლის ძველი, ახლო და შუა აღმოსავლეთის ხალხთა ისტორიას, ლიტ-რას და ენებს (არაბ. სალიტ. ენა და არაბ. დიალექტები; არამ. ენა და თანამედროვე არამ. ენის დიალექტები; ეთიოპური და ებრ. ენები, ურარტული და ხეთური ენების სტრუქტურა და ლექსიკა; შუმერული და ხურიტული ენები; თურქ. ენები და დიალექტები; ინდ.-ირან. ენები; ოსური ენა; არაბ. კლასიკური და ფილოს. ლიტ-რა, არაბ. ქრისტ. ლიტ-რა; სპარს. ლიტ-რა და სპარს.-ქართ. ლიტ. ურთიერ-

**აღმოსავლეთ პომერანიის ოპერაცია 1945 წ.**




ფრონტის ხაზი
9 თებერვალს — 24 თებერვალს — 5 მარტს — 13 მარტს — 4 აპრილს
საბჭოთა ჯარების დარტყმათა მიმართულება
გერმანელ ფაშისტთა ჯარების კონტრდარტყმები და უკან დახევა
პოლონეთის ჯარების დარტყმათა მიმართულება
14.II საბჭოთა ჯარების მიერ ქალაქთა აღების თარიღები
მოწინააღმდეგის ალყაშემორტყმული დაჯგუფებების განადგურება

თობანი; აღმოსავლეთის ხალხთა სოც.-ეკონ. ისტ. და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის საკითხი, ბიზანტინოლოგია). ინ-ტს აქვს ძველი აღმოსავლური ენების, სემიტოლოგიის, ინდ.-ირან. ენების, სპარს. ფილოლ., თურქოლოგიის, ბიზანტინოლოგიის, ახლო აღმოსავლეთის შუა საუკ. ისტ., ახლო აღმოსავლეთის ახალი და უახლესი ისტ. განყ-ბები. ძირითადი შრომები: „აღმოსავლური ფილოლოგია" (ტ. 1–2, 1969–72), „მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები" (ტ. 1–2, 1963–72). *ვ. ახვლედიანი.*

**აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტი** სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა (1960–70 — აზიის ხალხთა ინ-ტი), სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, რ-იც შეისწავლის აღმ. ქვეყნების ისტორიას, ეკონომიკას, ლიტ-რას, კულტურას, ენებს; კოორდინაციას უწევს სსრკ-ში აღმოსავლეთმცოდნეობის დარგში წარმოებულ მუშაობას. დაარსდა 1930 წ. ლენინგრადში სააზიო მუზეუმის, აღმოსავლეთმცოდნეთა კოლეგიის, ბუდისტური კულტ. ინ-ტის და თურქოლოგიის კაბინეტის ბაზაზე; 1950 შეუერთეს სსრკ მეცნ. აკად. წყნარი ოკეანის ინ-ტი. 1950-იდან გადაიტანეს მოსკოვში (ლენინგრადში აქვს განყ-ბა). ა. ი-ის კვლევის ძირითადი პრობლემებია: ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, აგრ. საკითხი, მუშათა მოძრაობა აზიასა და ჩრდ. აფრიკაში; ინ-ტი შეისწავლის აგრეთვე აზიის ქვეყნების სოციალ. მშენებლობის გამოცდილებას, აღმ. ქვეყნების საერთაშ. ურთიერთობის საკითხებს; აქვეყნებს ისტ. და ლიტ. ძეგლებს. სამეცნ. ურთიერთობა აქვს საზღვარგარეთის აღმოსავლეთმცოდნეობის ცენტრებთან. ა. ი-ის გამოცემებია (აფრიკის ინ-ტთან ერთად) ჟურნალები: „Народы Азии и Африки", 1961-იდან (1955–58 „Советское востоковедение"; 1959–61 „Проблемы востоковедения") და „Азия и Африка сегодня", 1961-იდან (1957–61 „Современный Восток").

**აღმოსავლეთ პომერანიის ოპერაცია 1945,** ბელორუსიის II (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი კ. როკოსოვსკი) და I (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი გ. ჟუკოვი) ფრონტების შეტევითი ოპერაცია 1945 წ. 10 თებ.–4 აპრ. დიდ სამამულო ომში (1941–45). ვისლა-ოდერის ოპერაციის (1945) წარმატებით დამთავრების შედეგად საბჭ. ჯარები იანვ. ბოლოს მდ. ოდერს მიადგნენ. ბელორ. I ფრონტის ჯარებმა კიუსტრინთან გადალახეს მდ. ოდერი და 60 *კმ*-ზე მიუახლოვდნენ ბერლინს. გერმანელთა სარდლობამ გადაწყვიტა დაჯგუფება „ვისლის" (სარდალი ჰ. ჰიმლერი) სამი არმიის ძალებით დაერტყა ბელორ. I ფრონტის მარჯვ. ფრთისათვის, გაენადგურებინა ზურგის ნაწილები და ჩაეშალა ბერლინზე შეტევისათვის მზადება. საბჭ. უმაღლესმა მთავარსარდლობამ დაადგინა, რომ მოწინააღმდეგეს დიდი ძალები ჰყავდა დაჯგუფებული აღმ. პომერანიაში და 8 თებ. ბელორ. II ფრონტს უბრძანა გაენადგურებინა ეს დაჯგუფება, დაეკავებინა დანციგის (გდანსკი) რ-ნი და მტრისაგან გაეთავისუფლებინა ბალტიის ზღვის სანაპირო ვისლიდან ოდერამდე. 10 თებ. ბელორ. II ფრონტის ჯარები შეტევაზე გადავიდნენ, მაგრამ ძალები არ ეყოთ, 10-დღიანი ბრძოლების შემდეგ მხოლოდ 40–60 *კმ* წაიწიეს წინ და შეტევა შეწყვიტეს. ამასობაში მტერმა აღმ. პომერანიაში 40-მდე დივიზიას მოუყარა თავი და 17 თებ. მძლავრი დარტყმა მიაყენა ბელორ. I ფრონტის მარჯვ. ფრთის ჯარებს. ბერლინის ოპერაციის დაწყებამდე აუცილებელი იყო აღმ. პომერანიის დაჯგუფების განადგურება, ამიტომ საბჭ. სარდლობამ გააძლიერა ბელორ. II ფრონტის ჯარები მე-19 არმიითა და სატანკო კორპუსით (უმაღლესი ბანაკის რეზერვიდან) და მათ იერიში მიიტანეს კესლინზე; 1 მარტს შეტევაზე გადავიდნენ ბელორ. I ფრონტის შენაერთებიც; მათ კოლბერგის მიმართულებით გაკვეთეს მტრის დაჯგუფება, გავიდნენ ბალტიის ზღვის სანაპიროზე და განავითარეს შეტევა მდ. ოდერის ქვემო დინებისაკენ. 20 მარტს ისინი ოდერთან გავიდნენ. ამავე დროს ბელორ. II ფრონტის ჯარებმა გაათავისუფლეს გდინია (28 მარტს) და დანციგი (30 მარტს). ა. პ. ო-მ უზრუნველყო ბერლინის ოპერაციის წარმატება და მტრის ჯარების ლიკვიდაცია ბალტიისპირეთსა და აღმ. პრუსიაში.

**აღმოსავლეთ პონტოს მთები,** ქედების სისტემა ჩრდ. თურქეთში. *პონტოს მთების* აღმ. ნაწილი. გადაჭიმულია შავი ზღვის სანაპიროს გასწვრივ მდ. მელეტიდან (დას.) ჭოროხის ხეობამდე (აღმ.). შედგება (დას-იდან აღმ-კენ) გირესუნის, გუმუშანეს, ზიგანის, ტრაპიზონისა და ლაზისტანის ქედებისაგან. მაქს. სიმაღლე 3937 *მ* (მთა კაჩკარი), სიგრძე დაახლ. 400 *კმ*, სიგანე 100 *კმ*-მდე. წარმოიქმნა ალპ. დანაოჭების შედეგად. აგებულია კრისტ., მეტამორფული და ვულკ. ქანებით. ძლიერ დანაწევრებულია მდინარეებით. ჩრდ. კალთებზე (ნალექები 3000 *მმ* წელიწადში) ნოტიო სუბტროპ., ხოლო 400–500 *მ* ზემოთ შერეული ტყეები და ნაძვნარია. სამხრ. კალთებზე მშრალი ხმელთაშუაზღვიური ტყეები და ბუჩქნარებია. 2000 *მ*-ზე მაღლა სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**აღმოსავლეთ პრუსიის ოპერაცია 1914,** რუს. ჩრდ.-დას. ფრონტის (სარდალი გენ. ი. ჟილინსკი) შეტევითი ოპერაცია გერმ. წინააღმდეგ I მსოფლიო ომის დასაწყისში [4 (17) აგვ. — 2 (15) სექტ.]. საფრ. მოთხოვნით რუსეთმა მობილიზაციისა და ჯარების კონცენტრაციის დამთავრებამდე დაიწყო შეტევა, რათა ჩაეშალა გერმ. მთავარი ძალების შეტევა საფრანგეთზე. ოპერაციის უშუალო მიზანი იყო აღმ. პრუსიის დაკავება და ამით ნიადაგის მომზადება გერმანიაში შესაჭრელად. რუს. უმაღლესი სარდლობა ვარაუდობდა გაენადგურებინა გერმ. VIII არმია, (სარდალი მ. პრიტვიცი, 23 აგვ-დან გენ. პ. ჰინდენბურგი) რუს. I (სარდალი გენ. პ. რენენკამპფი) და II (სარდალი გენ. ა. სამსონოვი) არმიების ძალებით. მიუხედავად გენ. რენენკამპფის უუნარო ხელმძღვანელობისა, I-მა არმიამ დაამარცხა გერმანელები შტალუპენენთან და გუმბინენთან 17–20 აგვ., მაგრამ შემდეგ შეწყვიტა მათი დევნა. 21–22 აგვ. იმის ნაცვლად, რომ შეერთებოდა II არმიას, იგი უმოქმედოდ იდგა. ამით ისარგებლა გერმ. სარდლობამ, *მაზურის ბრძოლის (1914)* გადამწყვეტ დღეებში გადმოისროლა ჯარები საფრ. ფრონტიდან და რუს. II არმიას შეუტია; 26–30 აგვ. გარს შემოერტყა მის ცენტრ. დაჯგუფებას ნოიდენბურგის აღმ-ით და გაანადგურა. 9–15 სექტ. გერმანელებმა ძლიერი იერიშით ნემანს გაღმა უკუაგდეს რუს. I არმია. რუს. ეს მარცხი განაპირობა გენ. ჟილინსკის უნიათო ხელმძღვანელობამ და გენ. რენენკამპფის მოღალატურმა უმოქმედობამ.

**აღმოსავლეთ პრუსიის ოპერაცია 1945,** საბჭ. ჯარების დიდი შეტევითი ოპერაცია აღმ. პრუსიასა და ჩრდ. პოლონეთში, დიდი სამამულო ომის (1941–45) დამამთავრებელ პერიოდში (13 იანვ.–25 აპრ.). მიზნად ისახავდა მტრის სტრატეგიული დაჯგუფების განადგურებას აღმ. პრუსიასა და ჩრდ. პოლონეთში. ოპერაციაში მონაწილეობდნენ: ბელორ. II (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი კ. როკოსოვსკი) და III (არმიის გენ. ი. ჩერნიახოვსკი, 20 თებ-იდან საბჭ. კავშირის მარშალი ა. ვასილევსკი) ფრონტის ჯარები, ბალტიისპირეთის I (სარდალი არმიის გენ. ი. ბაგრამიანი) ფრონტის 43-ე არმია და ბალტიის ფლოტი (სარდალი ადმ. ვ. ტრიბუცი) — სულ 1670 ათ. კაცი, 28360 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 3300 ტანკი და თვითმავალი საარტ. დანადგარი, 3000 თვითმფრინავი. ა. პ. ო. ისევე, როგორც *ვისლა-ოდერის ოპერაცია (1945)*, იყო შემადგენელი ნაწილი საბჭ. შეიარაღებული ძალების სტრატეგიული შეტევისა ბალტიის ზღვიდან კარპატებამდე. ანტიფაშისტური კოალიციის გათიშვის იმედით ფაშისტური ხელმძღვანელობა ცდილობდა გაეჭიანურებინა ომი, არ დაეშვა საბჭ. ჯარების წინსვლა დას-კენ. აღმ. პრუსიას იცავდა არმიათა ჯგუფი „ცენტრი" (სარდალი გენ.-პ. გ. რაინჰარდტი. 26 იანვ. დაერქვა „ჩრდილოეთი"—სარდალი გენ.-პ. ლ. რენდულიჩი, 11 მარტიდან — გენ.-პ. ვ. ვაისი) — სულ 580 ათ. კაცი და 200 ათ. ფოლკსშტურმელი, 8200 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 700 ტანკი და საიერიშო ქვემეხი, 515 თვითმფრინავი. 13 იანვ. დაიწყო ბელორ. III ფრონტის ჯარების შეტევა; 18 იანვ. მათ გაარღვიეს მტრის თავდაცვა გუმბინენის ჩრდ-ით. ბელორ. II ფრონტის ჯარებმა კი 26 იანვ. ელბინგის ჩრდ-ით გაარღვიეს ფრონტი და ბალტიის ზღვის სანაპიროზე გავიდნენ. 22–29 იანვ. ზღვის სანაპიროზე გავიდნენ III ფრონტის ჯარებიც. ფაშისტური არმიის მთავარი ძალები (29 დივიზია) ზღვის პირას იქნა მიმწყვდეული და განადგურებუ-

აღმოსავლეთ პრუსიის ოპერაცია 1945 წ.



**აღმოსავლეთ ციმბირის ზღვა**

| | |
|---|---|
| ფართობი | 936 ათ. კმ² |
| მოცულობა | 42 ათ. კმ³ |
| საშუალო სიღრმე | 45 მ. |
| მაქსიმალური სიღრმე | 155 მ. |

ყურეები

ჩაუნის უბე
კოლიმის ყურე
ომულიახის უბე
ხრომის უბე

კუნძულთა ჯგუფები

ახალი ციმბირისა
დათვისა
რაუტანისა
აიონისა
შალაუროვისა

ერთვის დიდი მდინარეები

კოლიმა
ალაზეა
ინდიგირკა
ხრომა

ლი. ამის შემდეგ საბჭ. ჯარებმა დაიკავეს მთელი აღმ. პრუსია, მოსპეს გერმ. იმპერიალიზმის კერა და ფორპოსტი აღმოსავლეთში და გაათავისუფლეს ჩრდ. პოლონეთი.

**აღმოსავლეთ რომის იმპერია,** ისტ. ლიტერატურაში მიღებული სახელწოდება რომის იმპერიის აღმ. ნაწილისა IV ს-იდან. იხ. სტ. *ბიზანტია.*

**აღმოსავლეთ სახალინის მთები,** ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ქ ე დ ი, მთები კ. სახალინის აღმ. ნაწილში. სიგრძე 280 *კმ*, სიგანე 85 *კმ*-მდე. წარმოადგენს ნაოჭალოდა მთათა სისტემას. მაქს. სიმაღლე 1609 *მ* (ლოპატინის მთა). მთები გასწვრივ და განივი ხეობებით ინტენსიურადაა დანაწევრებული. არის მოსწორებული ზედაპირები (ზ. დ. 400—800 და 1100—1250 *მ*-ზე). აღმ. მთისწინეთში ზღვიური ტერასებია. აგებულია პალეოზოური და მეზოზოური ინტრუზიული და ეფუზიური ქანებით. აღმ. და სამხრ. ნაწილში ზედაცარცული და ნეოგენური ზღვიური ნალექებია. სეისმურობა 6—7 ბალი. ჰავა ზღვის მუსონური, ზამთარი ცივია, ზაფხული გრილი. იანვ. საშ. ტემპ-რა —14°C, აგვისტოსი 14—16°C. ნალექები 600—1000 *მმ* წელიწადში. ნაძვისა და სოჭის მთის ტაიგა.

**აღმოსავლეთ ტუვის მთიანეთი,** მთიანეთი ტუვის ასსრ აღმ. ნაწილში. უმთავრესად მოქცეულია დიდი ენისეის (ბიი-ხემი) და პატარა ენისეის (კა-ხემი) შუამდინარეთში. შედგება რამდენიმე ქედისაგან. საშ. სიმაღლე 1500—1600 *მ*, მაქს. 2895 *მ*-მდე. ქედები ერთმანეთისაგან გამოყოფილია დადაბლებებითა და ღრმულებით. შეიმჩნევა ძვ. გამყინვარების კვალი. აგებულია პალეოზოური ქანებით. კალთებზე ლარიქსის და კედრის ტაიგაა, თხემურ ნაწილში — მთის ტუნდრა.

**აღმოსავლეთ ყაზახეთის ოლქი,** შედის ყაზ. სსრ-ში. შეიქმნა 1932 წ. 10 მარტს. ფართ. 97,3 ათ. *კმ²*. მოსახლ. 861 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 508 ათ. ცენტრი — ქ. უსტ-კამენოგორსკი. ოლქი მდებარეობს ალთაის სამხრ.-დას. ნაწილში, ზემო ირტიშის აუზში. მთებში, უმთავრესად ჩრდ.-აღმ. ნაწილში, წიწვიანი ტყეებია. სამხრეთში ვრცელი ნახევრად უდაბნო ქვაბულია. ფერადი მეტალ. (მადნიანი ალთაი) მძლავრი რ-ნი. მანქანათმშ., ხის დასამუშავებელი, მსუბუქი და კვების მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. უსტ-კამენოგორსკისა და ბუქტარმის ჰესები. ხორბლის, ქერის, მზესუმზირისა და სხვ. კულტურების ნათესები. მებაღეობა და მევენახეობა. მსხვ. რქ. საქონლის, ცხვრის და თხის, ღორის, ცხენის მოშენება. განვითარებულია მეფუტკრეობა. ბეწვეულის რეწვა (ციყვი, ონდატრა, სიასამური და სხვ.). თევზჭერა. სანაოსნოა მდ. ირტიში.

აღმოსავლეთ ყაზახეთის ოლქი




**აღმოსავლეთ ჩინეთის ზღვა,** დ უ ნ ხ ა ი , წყნარი ოკეანის ნახევრად დახშული ზღვა ჩინეთის აღმ. სანაპიროსა, ჩინ. კ. ტაივანსა და იაპ. კ-ებს რიუკიუსა და კიუსიუს შორის. ჩრდ-ით ესაზღვრება იაპ. და ყვითელი ზღვები, სამხრ-ით — სამხრ. ჩინეთის ზღვა. ფართ. 752 ათ. *კმ²*, საშ. სიღრმე 349 *მ*. ზღვის აღმ. ნაწილის ფსკერი 2717 *მ*-მდე სიღრმის ღრმულია. ჰავა მუსონური. მაისიდან ოქტომბრამდე დამახასიათებელია გრიგალები. ჰაერის საშ. ტემპ-რა თებერვალში ჩრდ. ნაწილში 5°C, სამხრ.-აღმოსავლეთში 15°C-მდე, აგვისტოში 26°C. ნალექები წელიწადში დას. ნაწილში 1146 *მმ*, აღმოსავლეთში — 2244 *მმ*. ზღვის აღმ. ნაწილშია ჩრდ. მიმართულების მუდმივი დინება — ჩრდ. პასატური თბილი დინების გაგრძელება, აღმ-იდან დას-კენ მარილიანობა 34,5-იდან 30°/₀₀-მდე მცირდება, ხოლო მდინარეების შესართავთან 10—15°/₀₀-მდეც კი. წყლის ტემპ-რა ზამთარში ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ. მიმართულებით იცვლება 7-იდან 16° C-მდე, ზაფხულში ზედაპირზე 27—28°C. დას. ნაწილში მოქცევა ნახევარდღეღამურია; სიმაღლე 7,5 *მ*-მდე, აღმოსავლეთში — არასწორი ნახევარდღეღამური, სიმაღლე 1,5 *მ*-მდე. ზღვის მცენარეულობა ჩინ. სანაპიროსთან შედარებით ღარიბია, მდიდარია აღმ. ნაწილში. გვხვდება ვეშაპი, დელფინი, ზვიგენი, ბევრია წყნაროკეანური სარდინი, კამბალა, სკუმბრია, თინუსი, კეფალი, ქაშაყი და სხვ.; თევზჭერა, საჭმელი წყალმცენარეების დამზადება, ზღვის წყლიდან მარილის მოპოვება. გადის მნიშვნელოვანი საზღვ. გზა ყვითელი და იაპ. ზღვებიდან სამხრ. ზღვებში. დიდი ნავსადგურებია შანხაი, ძილუნი, ნინბო, ვენჟოუ (ჩინეთი), ნაგასაკი (იაპონია).

**აღმოსავლეთ ციმბირის ეკონომიკური რაიონი,** სსრ კავშირის ერთ-ერთი უდიდესი ეკონ. რაიონი. მასში შედის: კრასნოიარსკის მხარე ხაკასეთის აო-ით და ტაიმირისა (დოლგან-ნენეთა) და ევენკთა ნაციონალური ოკრუგებით, ირკუტსკის ოლქი უსტ-ორდის ბურიატთა ნაციონალური ოკრუგით, ჩიტის ოლქი აგის ბურიატთა ნაციონალური ოკრუგით, ბურიატიისა და ტუვის ასსრ-ები. იხ. სტ. *ციმბირი.*

**აღმოსავლეთ ციმბირის ზღვა,** ჩრდილო ყინულოვანი ოკეანის განაპირა ზღვა აზიის ჩრდ.-აღმ. სანაპიროსთან, ახალი ციმბირის კ-ებსა და ვრანგელის კ. შორის. დას-ით ესაზღვრება ლაპტევების ზღვა, აღმ-ით ჩუკოტის ზღვა. მდებარეობს კონტინენტურ თავთხელზე. ფართ. 936 ათ. *კმ²*, მოც. 42 ათ. *კმ³*. ფსკერი მოსწორებულია და ჩრდ-კენ დამრეცად დაბლდება. საშ. სიღრმე 45 *მ*. მაქს. — 155 *მ*. სანაპირო ხაზი სუსტადაა დანაწევრებული. ქმნის რამდენიმე ყურეს: ჩაუნის უბე, კოლიმის ყურე, ომულიახისა და ხრომის უბეები. ზღვაში რამდენიმე კუნძულთა ჯგუფია: ახალი ციმბირის, დათვის, რაუტანის, აიონის, შალაუროვის. ზღვაში ჩაედინება დიდი მდ-ები: კოლიმა, ალაზეა, ინდიგირკა, ხრომა. სანაპირო დას. ნაწილში დაბლობი ტუნდრაა, აღმ-ით კი მთიანია, ზოგან ციცაბო. ჰავა არქტიკული. ზამთარში ჰაერის საშ. ტემპ-რა —28 —30°C, ზაფხულში ჩრდ. ნაწილში 0-იდან 2°C-მდე, სამხრეთში 4°C. ნალექები 100—200 *მმ* წელიწადში. ზღვაში წლიურად 250 *კმ³* წყალი ჩაედინება. მდინარეთა გავლენით წყლის მარილიანობა სამხრ. ნაწილში 5—10-იდან 18—20°/₀₀-მდე ცვალებადობს, ჩრდილოეთში 30°/₀₀-მდე იზრდება. წყლის ტემპ-რა ზაფხულში მდინარეთა შესართავის მახლობლად 4-იდან 8°C-მდეა, ღია ნაწილში — 0°C, — 1°C. ზამთრობით ყინულის ქვეშ ტემპ-რა მარილიანობის გავლენით — 1,2 და — 1,8°C შორის მერყეობს, ღრმა ფენებში — 1,5°C-ზე დაბალია. ზღვის დინებები ციკლონურ წრებრუნს ქმნიან. ზღვის ჩრდ. ნაწილში დინება მიმართულია დას-კენ, სამხრეთში — აღმ-კენ. ზღვა ხანგრძლივადაა დაფარული ყინულით. ზაფხულობით ყინულისაგან თავისუფლდება დას. სანაპირო ზოლი, აღმოსავლეთში კი მთელ ზღვაში მცურავი ყინულებია. ა. ც. ზ-ში გავრცელებულია სიგისებრი თევზები, ძუძუმწოვრებიდან — სელაპი, მორჟი, თეთრი დათვი. მთავარი ნავსადგურებია პევეკი და ამბარჩიკი.

**აღმოსავლეთ ციმბირის რკინიგზა,** შეიქმნა 1961 კრასნოიარსკისა და აღმ. ციმბირის რკინიგზების ბაზაზე; სამმართველოა ქ. ირკუტსკში. ა. ც. რ. ძირითადად გადის კრასნოიარსკის მხარის, ირკუტსკის ოლქის, ბურიატიის ასსრ და ნაწილობრივ კემეროვის და ჩიტის ოლქების ტერიტორიებზე. მას ესაზღვრება დას. ციმბირისა და იმიერბაიკალის რკინიგზები. ა. ც. რ-ის საექსპლუატაციო სიგრძე 5,3 ათ. *კმ*-ზე მეტია (სსრკ-ის მთელი რკინიგზის ქსლის დაახლ. 4%); ტვირთბრუნვა — 140 მლრდ. *ტ·კმ*-მდე. (მთელი ქსლის ტვირთბრუნვის დაახლ. 6%). გადააქვთ ლითონი, ქვანახშირი, რკინის მადანი, ნავთობპროდუქტები, მარცვლეული, ხე-ტყე, საშენი მასალა, აგრეთვე მანქანათმშენებლობის, მსუბუქი, კვების და ქიმ. მრეწვ. პროდუქცია და სხვ.

ა. ც. რ-ის სამგზავრო გადაზიდვები სსრკ-ის სარკინიგზო ქსლის სამგზავრო გადაზიდვების დაახლ. 3%-ს შეადგენს.

**აღმოსავლეთ-წყნაროკეანური (კორდილიერული) გეოსინკლინური სარტყელი,** დედამიწის ქერქის მოძრავი უბანი წყნარი ოკ. აღმ. სანაპიროზე. ვრცელდება ალასკის ნ.-კ-იდან სამხრ. კუნძულოვან რკალამდე, რ-იც სკოტის ზღვას ეკვრის. მოიცავს კორდილიერებსა და ანდებს. აღმ-იდან ისაზღვრება ჩრდ. და სამხრ. ამერ. ბაქნებით. სარტყლის საერთო სიგრძეა დაახლ. 20 ათ. *კმ*, სიგანე (დას. აშშ-ში) — 1500 *კმ*. გეოსინკლინური როფების ჩასახვა გვიანკამბრიულისწინა დროში (ანდებში — ტრიასში) დაიწყო. ნაოჭა სისტემები ყალიბდებოდა პალეოზოურის ბოლოს, მეზოზოურსა და კაინოზოურში. სარტყლის ფარგლებში გამოიყოფა სხვადასხვა ასაკის ნაოჭა უბნები და სისტემები: პალეოზოური (ბოლივიისა და არგენტ. პუნის სისტემა), მეზოზოურ-ნევადური (კლდოვანი და სიერა-ნევადის მთათა სისტემები), ადრეკაინოზოურ-ლარამული (სიერა-მადრეს ქედების სისტემა მექსიკაში), შუაკაინოზოურ-ანდური (ანდების სისტემა) და გვიანკაინოზოურ-წყნაროკეანური (ჩრდ. ამერ. სანაპირო ქედებისა და სამხრ. ამერ. სანაპირო კორდილიერების სისტემა).

პალეოზოური სტრუქტურები წარმოდგენილია დიდი ნაოჭებითა და შეცოცებებით. კლდოვანი მთებისა და სიერა-ნევადის ქედების მეზოზოური (ნევადური) დანაოჭების ფარგლებში გამოიყოფა 3 მთავარი სტრუქტურული ერთეული: კანადის კიდური როფი, კლდოვანი მთების მიოგეოსინკლინი და ევგეოსინკლინი. ნევადის მთათა სისტემის სამხრ-ით, კალიფორნიის ნ.-კ. აღმ. ნაწილსა და მექსიკის სიერა-მადრეში გადაჭიმულია ლარამული (ზედაცარცულ-პალეოგენური) ნაოჭა სისტემა, რ-იც გარს აკრავს მექსიკის კამბრიულისწინა შუა-

ლედ მასივს. სამხრ.-ით მის ფარგლებში განლაგებულია ოახაკის (კამბრიულისწინა) და ჰონდურასის (პალეოზოური) მასივები. ანდური (ოლიგოცენ-პლიოცენური) დანაოჭების ზოლი ვრცელდება პანამის ნ.-კ-იდან ცეცხლოვან მიწამდე. ვიწრო ზოლი წყნარი ოკ. სანაპიროს გასწვრივ თანამედროვე გეოსინკლინურ არეს წარმოადგენს, რ-საც დღეს ვულკანიზმი, სეისმურობა და ინტენს. ვერტ. მოძრაობები ახასიათებს. იგი გადაჭიმულია ალასკის სამხრ. ნაწილში, კალიფორნიისა და ორეგონის სანაპირო ქედებზე და პანამის ყელზე. ნეოგენური და ანთროპოგენული წარმონაქმნების სიმძლავრე თანამედროვე გეოსინკლინურ როფებში რამდენიმე *კმ*-ს აღწევს (კუკის ყურის, ნიკარაგუის ტბისა და დას. კოლუმბიის როფები).

ა.-წ (კ.) ზ. ს. მდიდარია ოქროს (ალასკა, კალიფორნია), სპილენძის (ჩილე), ტყვია-თუთიის (ბოლივია, მექსიკა, აშშ) და სხვ. საბადოებით. სარტყლის როფებსა და ღრმულებში არის ნავთობი (ძირითადად ალასკაში, კალიფორნიაში, კოლუმბიაში, პერუში), ქვანახშირი და სხვ. სასარგებლო წიაღისეულთა საბადოები.

**აღმოსავლური ტკბილეულობა,** საკონდიტრო ნაწარმი, რ-ის დასამზადებლად ძირითადი ნედლეულის (შაქარი, ბადაგი, კვერცხი, ფქვილი, ცხიმი) გარდა, იყენებენ სხვადასხვა სახის დანამატს (ნუში, თხილი) და სანელებელს (ხაშხაში, ზაფრანა, ილი, დარიჩინი, ჯავზი, გუნჯუთი). კავკასიაში (კერძოდ, საქართველოში), შუა აზიის რესპუბლიკებში, აგრეთვე ახლო და შუა აღმ. ქვეყნებში ა. ტ-ს ამზადებდნენ ძველთაგანვე. განსხვავებულია ა. ტ-ისა და ჩვეულებრივი საკონდიტრო ნაწარმის დამზადების ტექნოლოგია. ა. ტ. კონსისტენციით, შედგენილობითა და გემოთი მრავალფეროვანია (დაახლ. 170 დასახელებისაა); ამზადებენ კარამელის, კანფეტის, ფქვილის ნაწარმისა და მლაშე თხილეულის სახით. კარამელის მასაში ურევენ გუნჯუთს, ილს, ნუშს. კარამელისა და მლაშე თხილეულის სახის ტკბილეულს განეკუთვნება ნიგვზის, ნუშის, მიწის თხილის, მზესუმზირას გოზინაყი და გრილაჟი; მოხალული და შაქარში ამოვლებული ნიგოზი, ნუში, თხილი და ნაღების პომადა; შაქარყინული; მლაშე ნუში; მიწის თხილი და სხვ ; კანფეტეულობას—ქიშმიშიანი, თხილიანი, ლიმონის ზეთიანი ნუგა, რაჰათლუკუმი. შაქრისა და ხილის ჩურჩხელა მნიშვნელოვანი რაოდენობით შეიცავს თხილეულს, ხილის მასას, ქიშმიშს, ხოლო ფქვილის ნაწარმი (ერევნისა და ყარაბაღული ქადა; თბილისური, ბაქოური, სოხუმური ფენოვანი ქადა და ნაზუქოვანი ფახლავა; ნიგვზის რულეტი; ტკბილი ნაზუქი და სხვ.) — ცხიმებს, სანელებლებს და ხილის მასას. *ე. ჩეჩელაშვილი.*

**აღმოსავლურ-ქართული ცული,** იხ. *ცენტრალურ-ამიერკავკასიური ცული.*

**აღმოჩენა** მეცნიერული, მატერიალური სამყაროს ობიექტურად არსებული, მაგრამ ადრე უცნობი კანონზომიერების, თვისების ან მოვლენის დადგენა (მენდელეევის მიერ ქიმ. ელემენტების პერიოდულობის კანონის ა., რენტგენის მიერ წინათ უცნობი სხივების ა., ელემენტარული ნაწილაკების — ელექტრონის, პროტონის, ნეიტრონის, ნეიტრინოს, მეზონების, რეზონანსული ნაწილაკების ა. და სხვ.). ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს მატერ. სამყაროს შემეცნებისათვის და ხშირად საფუძვლად ედება *გამოგონებას,* რ-იც ა-გან განსხვავებით იძლევა გარკვეული ამოცანების პრაქტ. გადაწყვეტას და ხელს უწყობს ადამიანის სხვადასხვა მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას.

საბჭ. სახელმწიფო უზრუნველყოფს მეცნ. ა-ის სრულ სამართლებრივ დაცვას. სსრკ-ში მსოფლიოში პირველად იქნა აღიარებული ა-ის უფლება განსაკუთრებულ სამოქალაქო უფლებათ. ა-ის დაცვის საკითხი მოწესრიგებულია „სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო სამართლის კანონმდებლობის საფუძვლებით“ (მ. 107—109), „აღმოჩენათა, გამოგონებათა და რაციონალიზატორულ წინადადებათა დებულებით“ (1973) და სხვ. ნორმატიული აქტებით. ა-ის სამართლებრივი დაცვის მიზანია ა-ის ავტორის პრიორიტეტის და, ამდენად, საბჭ. სახელმწიფოს პრიორიტეტის დადგენა და მეცნიერთა წახალისება ახ. პრობლემების გადასაჭრელად. ა-ის სახელმწიფოებრივი ექსპერტიზისა და რეგისტრაციის საფუძველზე სსრკ მინისტრთა საბჭოს გამოგონებათა და აღმოჩენათა საქმეების სახელმწ. კომიტეტი იძლევა ა-ის ავტორობის და ავტორის მეცნ. პრიორიტეტის დამადასტურებელ დიპლომს. ა-ის ავტორს გარკვეული უფლება და შეღავათი აქვს (ფულადი ჯილდო, ა-თვის თავისი სახელის ან სპეც. სახელწოდების მინიჭება და სხვ.).

*წყარო:* Положение об открытиях, изобретениях и рационализаторских предложениях, «Собрание постановлений Правительства СССР», 1973, № 19, с. 109.

*ლიტ.:* Серебровский В. И., Правовая охрана научных открытий в СССР, М., 1960. *თ. წერეთელი.*

**აღნიაშვილი** ვლადიმერ (ლადო) დიმიტრის ძე (7. II. 1860, ს. შილდა, ახლანდ. ყვარლის რ-ნი, — 23. IV. 1904, თბილისი), ქართველი საზ. მოღვაწე, პედაგოგი, ეთნოგრაფი, ფოლკლორისტი. დაამთავრა თელავის სას. სასწავლებელი, შემდეგ — გორის საოსტატო სემინარია (1881). ასწავლიდა თბილ. სათავადაზნაურო სასწავლებელსა და თბილ. ქართვ. კათოლიკეთა სამრევლო სკოლაში. 1883 გამოსცა სახელმძღვანელო „პირველი ნაბიჯი [რუსული] ენის შესასწავლად დაწყებითი ქართული სკოლებისათვის“.

ა-მა ჩამოაყალიბა ქართვ. მომღერალთა გუნდი („ქართული ხორო“, ი. რატილის ლოტბარობით, 1885—86), რ-მაც დიდი ისტ. როლი ითამაშა საქართვ. კულტ. ცხოვრებაში — მკვიდრი საფუძველი ჩაუყარა ქართ. ეროვნ. სასიმღერო შემოქმედების აღორძინებას, მის პროპაგანდასა და შემდგომ განვითარებას. ა-ის აქტ. მონაწილეობით 1887 დაარსდა „ქართველთა წიგნების გამომცემელი ამხანაგობა“, რ-მაც განსაკუთრებული წვლილი შეიტანა ქართ. წიგნის ბეჭდვის ისტორიაში. ამავე წელს ა-მა გამოსცა რუს.-ქართ. „უბის ლექსიკონი“. მანვე შეადგინა და გამოაქვეყნა ქართ. ხალხ. ზღაპრების კრებ. (1890), რ-იც საფუძვლად დაედო მარჯორი უორდროპის მიერ ინგლისურად თარგმნილ „ქართულ ხალხურ ზღაპრებს“ (1894). 1892—93 ა-მა სკოლისგარეშე საკითხავად გამოსცა „ახალი ანბანის“ რვა წიგნაკი. 1894 გაემგზავრა სპარსეთში შაჰ-აბასის დროს გადასახლებული ქართველების ცხოვრების შესასწავლად. 1896 ჟურნ. „მოამბეში“ (№ 2—8) დაიბეჭდა ა-ის ეთნოგრ.-ფოლკლორული ნაშრომი „სპარსეთი და იქაური ქართველები“, რ-შიც გადმოცემულია იმდროინდელი სპარს. ყოფა-ცხოვრება, აღწერილია ფერეიდნელი ქართველების ზნე-ჩვეულებანი, ეკონ.-კულტ. მდგომარეობა.

*თხზ.:* სპარსეთი და იქაური ქართველები, ტფ., 1896; ხალხური ზღაპრები, წგ. 1, ტფ., 1890.

*ლიტ.:* იმედაშვილი ი., ლადო აღნიაშვილი, ტფ., 1929; მეტრეველი პ., ლადო აღნიაშვილი, «მნათობი», 1960, № 6. *ვ. მაკაბერიძე, გ. ჩხიკვაძე.*


ვ. აღნიაშვილი.

**აღნიაშვილი** ლევან სიმონის ძე [14 (26). VII. 1897, თბილისი, — 1937], რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოსა და ამიერკავკასიაში. განათლებით იურისტი. კომპარტიის წევრი 1915-იდან. I მსოფლიო ომის დროს რევ. მოღვაწეობას ეწეოდა ჯარისკაცთა შორის კავკ. ფრონტზე, ბათუმში, ჩრდ. კავკასიაში, ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ—თბილისში, შემდეგ კი ისევ კავკ. ფრონტზე, სადაც სამხ.-რევ. კომიტეტის წევრი იყო. 1918 მენშევიკურმა მთავრობამ საქართველოდან გადაასახლა. სამოქალაქო ომის წლებში ა. იყო ინტერვენციისა და შინაგანი კონტრრევ. წინააღმდეგ ბრძოლების ერთ-ერთი ხელმძღვანელი ჩრდ. კავკასიაში, უკრაინაში, ყაზანსა და მოსკ. ოლქში. 1920-იდან მუშაობდა თურქესტანში, ჯერ გაზ. „იზვესტიის“ რედაქტორად, შემდეგ სახელმწ. გამომცემლობის თავ-რედ. 1921 მონაწილეობდა კომინტერნის III კონგრესის მუშაობაში. 1923—25 იყო საქართვ. ცეკავშირის წარმომადგენელი გერმანიაში. 1926-იდან ლექტორად მუშაობდა თსუ-ში. 1930 იყო ამიერკავკ. სატყეო სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი, 1932-იდან — თსუ-ს რექტორი, 1935-იდან საქ. სსრ ფინანსთა სახ. კომისრის პირველი მოადგილე. *ს. კვაჭაძე.*


ლ. აღნიაშვილი.

**აღნიაშვილი** პეტრე სიმონის ძე [21. I (2. II). 1896, თბილისი, — 1937], რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოსა და ამიერკავკასიაში. კომპარტიის წევრი 1916-იდან. სწავლობდა მოსკ. უნ-ის იურიდ. ფაკ-ტზე. ოქტ. რევოლუციამდე მუშაობდა თბილისისა და მოსკ. პარტ. ორგანიზაციებში. 1917 დეკემბრიდან იყო კავკ. ფრონტის სამხ.-რევ. კომიტეტის შემადგენლობაში და აქტიურად მუშაობდა ფრონტის ტრაპიზონის უბანზე. 1918 იყო საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის აფხ. მშრომელთა აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. აჯანყების დამარცხების შემდეგ (1918 მაისი) გადავიდა ჩრდ. კავკასიაში და მეთაურობდა წითელი არმიის კავკავის ჯგუფს. 1919 ზაფხულიდან ორგანიზატორულ მუშაობას ეწეოდა თბილისში, რისთვისაც მენშევიკებმა დააპატიმრეს. 1920 იანვრიდან ხელმძღვანელობდა წითელი არმიის ნაწილებს სამოქალაქო ომის ფრონტებზე. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ იყო წითელი არმიის ქართ. ნაწილების ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1921 სექტემბრიდან საქ. სსრ სამხ. და საზღვ. სახ. კომისრის მოადგილე, შემდეგ ქართ. დივიზიის უფროსი. მომდევნო წლებში მუშაობდა პასუხსაგებ თანამდებობებზე წითელ არმიაში, საქ. კპ (ბ) ცკ-ში; სწავლობდა მოსკ. წითელი პროფესურის ინ-ტში. 1932 მარტში დანიშნეს საქ. სსრ სახკომსაბჭოს თავ-რის მოადგილედ. 1933—34 მუშაობდა საქ. კპ (ბ) ცკ-ის მეორე მდივნად, 1935—36 ასფსრ სახკომსაბჭოს თავ-რის მოადგილედ. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით. *ს. კვაჭაძე.*

**აღორძინება,** იხ. *რენესანსი.*

**აღორძინების კუნძული,** კუნძული არალის ზღვის ცენტრ. ნაწილში. ფართ. 216 $კმ^2$. ზედაპირი დაბლობია, ალაგ-ალაგ ბორცვიანი ქვიშების უბნებია. ხარობს ნახევარუდაბნოს მცენარეულობა. აღმოაჩინა 1848 რუსმა ჰიდროგრაფმა ა. ბუტაკოვმა.

**აღრიდაღი** (Ağridağ), ქედი სომხეთის მთიანეთის ცენტრ. ნაწილში, აღმ. თურქეთში, ვანის ტბის ჩრდ-ით. სიგრძე 200 *კმ.* აგებულია ვულკ. ქანებით. ქედზე განედურ რღვევასთან დაკავშირებულია ჩამქრალი ვულკ. კონუსები. სიმაღლე 3445 *მ*-მდე. კალთები ციცაბო და კლდოვანია, დასერილია ხეობებით. ა-ის ნაწილი კასპიის ზღვის (მდ. არაქსი) და სპარს. ყურის (მდ. მურადი) აუზების წყალგამყოფია. ჭარბობს მთის მშრალი სტეპები, ზოგან მეჩხერი ტყეები (ფიჭვი, ღვია, მუხა). ა-ზე გადადის ყარს — ყარაქოსას გზატკეცილი.


პ. აღნიაშვილი.

**ალღიზი,** ქალაქი (1938-იდან) თათართა ასსრ-ში, ალღიზის რ-ნის ცენტრი, მდ. ალღიზის (ვოლგის აუზი) ნაპირზე. მსხვილი სატრანსპ. კვანძი (რკინიგზის ხაზები ყაზანის, სვერდლოვსკის, იჟევსკის მიმართულებით). 19 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, აგურის ქ-ნა.

**ალღიცხვა** ე კ ო ნ ო მ ი კ ა შ ი, სახალხო მეურნეობის გეგმაზომიერი განვითარების პროცესებსა და საზოგადოებრივი ცხოვრების მოვლენებზე ორგანიზებული დაკვირვების, რაოდენობრივი და ხარისხობრივი გაზომვისა და ასახვის ერთიანი სისტემა. ა. მატერ. დოვლათის წარმოებისა და განაწილების კონტროლის საშუალებაა, რაც აუცილებელია მეურნეობის გეგმიანი ხელმძღვანელობისათვის.

ა., როგორც კონკრ. ფაქტების რეგისტრაციის სისტემა, მატერ. წარმოებისა და საზ. ცხოვრების საჭიროებებმა წარმოშვა. წარმოების საზ. ხასიათის ზრდასთან ერთად იზრდება ა-ის მნიშვნელობაც. კლასობრივ საზ-ბაში ა. გაბატონებული კლასის ინტერესებს ემსახურება. იგი კომერც. საიდუმლოებით არის მოცული და აპოლოგეტური ხასიათისაა. კაპიტალ. საზ-ბაში კონკურენციული ბრძოლისა და ექსპლუატაციის მიჩქმალვის მიზნით ა-ის მონაცემებს ხშირად აყალბებენ, სრულად არ აქვეყნებენ. სოციალ. საზ-ბაში ა-ს საყოველთაო-სახალხო ხასიათი აქვს და ის ადამიანთა საქმიანობის ყველა უბანს მოიცავს.


შ. ალსაბაძე.

ა-ის ერთიანი სისტემის ორგანიზაცია სსრკ-ში განპირობებულია წარმოების საშუალებებზე სოციალ. საკუთრებითა და სახ. მეურნ. სოციალ. სისტემით. სოციალ. ა-ს ახასიათებს ოპერატიულობა, სიზუსტე და ობიექტურობა (რ-თა დარღვევა კანონით ისჯება), სისრულე, სიმარტივე, ა-ის სახეობებს შორის ორგ. კავშირი, მაჩვენებელთა ურთიერთდაკავშირებული სისტემა და გეგმურ მაჩვენებლებთან მათი შესადარისობა. ა-ის მონაცემები სისტემატურად ქვეყნდება და ხელმისაწვდომია მშრომელებისათვის, რ-ებიც აქტიურად მონაწილეობენ მეურნ. მართვაში. ა-ის ერთიანი სისტემა იქმნება მეცნ. საფუძველზე და სახელმწიფოებრივი და პოლიტ. მნიშვნელობა აქვს. ა-ის ერთიანი სისტემა მოიცავს ოპერატ.-ტექ. ა-ს, *ბუხჰალტრულ აღრიცხვასა* და სტატისტ. ა-ს. ო პ ე რ ა ტ ი უ ლ-ტ ე ქ ნ ი კ უ რ ა-ს იყენებენ ადამიანთა საქმიანობის ყველა უბანზე ცალკეული ოპერაციების ჩასაწერად. ყველა სამეურნეო ფაქტი, მოვლენა, ოპერაცია დაუყოვნებლივ (ოპერატიულად) ფორმდება პირველადი ა-ის დოკუმენტებში ხელით ან მანქანით. ოპერატ.-ტექ. ა-ის მონაცემების საფუძველზე დგება კრებსითი ოპერატ. ანგარიშგება. ოპერატ.-ტექ. ა-გან განსხვავებით ბუხჰალტრული აღრიცხვა მოიცავს სამეურნეო საქმიანობის ცალკეულ მხარეებს (ელემენტებს, ოპერაციებს) ერთ მთლიანობაში. იგი იყენებს ზომის ნატურალურ და შრომით ერთეულებს და შემდეგ გადაჰყავს ღირებულებით ერთეულებში, ე. ი. ახდენს მათ ტაქსაციას. ბუხჰალტრული ა. გარკვეული წესით, ანგარიშთა სისტემის მეშვეობით მთელი თვის ჩანაწერებს თავს უყრის ბალანსში, რ-იც ბუხჰალტრული ანგარიშგების ძირითადი ფორმაა.

ს ტ ა ტ ი ს ტ ი კ უ რ ი ა-ის ამოცანაა საზ. ცხოვრების მოვლენების, პროცესების, საგნებისა და ფაქტების შესახებ სტატისტ. ცნობების მოპოვება განზოგადებული დასკვნებისათვის. სტატისტ. ა. იყენებს არა მარტო სპეციალურად ორგანიზებული (შერჩევითი, ერთდროული და მიმდინარე) დაკვირვების მონაცემებს, არამედ ოპერატ.-ტექ. და ბუხჰალტრული ა-ის მასალასაც. სტატისტ. ა-ის მეშვეობით შესაძლებელია მთელი სახ. მეურნ. ან მისი ცალკეული დარგის განზოგადებული დახასიათება-ანალიზი, სახ. მეურნ. გეგმების შესრულების სისტემატური შემოწმება და კონტროლი, ეკონ. რეზერვების გამოვლენა. იგი გეგმიანი სოციალ. მეურნეობის მეცნ. ხელმძღვანელობის აუცილებელი იარაღია. სოციალ. საზ-ბაში ა-ის ერთიანი სისტემა ისეა აგებული, რომ ის იძლევა განზოგადებულ სტატისტ. მაჩვენებლებს, ე. ი. ა-ის ყველა სახეობა სტატისტიკურადაა ორგანიზებული, მასში წამყვან და მაორგანიზებელ როლს სტატისტ. ა. ასრულებს. სტატისტ. ა. ახდენს ა-ის მონაცემების გეგმაზომიერ შეგროვებას, მათ თავმოყრა-დაჯგუფებას და უზრუნველყოფს მიღებულ მაჩვენებელთა ერთიანობასა და შესადარისობას. ამ მიზნით საწარმოებსა და ორგანიზაციებში იყენებენ სამეურნეო საქმიანობის შედეგების შეფასების ერთიან პრინციპებსა და კრიტერიუმებს, ანგარიშგების ერთიან ფორმებსა და მათი შედგენის ინსტრუქციებს. განზოგადებულ სტატისტ. მაჩვენებლებში აისახება გაფართოებული სოციალ. აღწარმოების ყველა მხარე. ა-ის ერთიანი სისტემის ორგანიზაცია სსრკ კონსტიტუციით (მუხლი 14) ხელისუფლებისა და სახელმწ. მმართველობის უმაღლესი ორგანოების ფუნქციაა. სტატისტ. ა-ს ხელმძღვანელობს და ახორციელებს სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული ცენტრ. სტატისტ. სამმართველო (სსრკ ცსს); ადგილებზე — მოკავშირე რესპუბლიკების ცენტრ. სტატისტ. სამმართველოები, ავტ. რესპუბლიკების სტატისტ. სამმართველოები, სამხარეო, საოლქო, საოკრუგო და მოკავშირე რესპუბლიკების დედაქალაქების სტატისტ. სამმართველოები, ხოლო რ-ნებსა და ქალაქებში—სახელმწ. სტატისტ. სათანადო ინსპექციები.

*ლიტ.*: ბ ე რ ა ძ ე შ., სტატისტიკის ზოგადი თეორიის საფუძვლები, თბ., 1969; გ ა მ ყ რ ე ლ ი ძ ე გ., თეორიული სტატისტიკა, ნაწ. 1—2, თბ., 1947—49; Г о з у л о в А. И., История отечественной статистики, М., 1957; М а к а р о в В. Г., Теория бухгалтерского учета, М., 1966; М а с л о в П. П., Статистика, М., 1958; С у с л о в И. П., Общая теория статистики, М., 1970; У р л а н и с Б. Ц., Общая теория статистики, М., 1962.

**ალღიცხვა** ლ ო გ ი კ ა შ ი, სიმბოლოებისაგან გამოსახულებათა შედგენისა და ამ გამოსახულებებზე ოპერაციათა შესრულების წესების სისტემა. ა-ის გამოსახულებებს, ჩვეულებრივ, შეესაბამება რაიმე სახის ობიექტები, ხოლო აღრიცხვის ოპერაციებს — ოპერაციები ამ ობიექტებზე. ამ შესაბამისობას ა-ის ინტერპრეტაცია ეწოდება. შესაძლოა ა-ს ჰქონდეს ერთი ან რამდენიმე ინტერპრეტაცია ან საერთოდ არ გააჩნდეს იგი. ა-თვის არსებითია ის, რომ საკმარისად მკაფიო და ცალსახად შესრულებადი იყოს გამოსახულებათა შედგენის წესები, გარკვეულად იყოს მითითებული იმ სიმბოლოთა სიმრავლე, რ-თაგანაც შედგება ა-ის გამოსახულებები (სიმბოლოთა ამ სიმრავლეს ა-ის ანბანი ეწოდება).

ა-ის ერთ-ერთი ყველაზე მარტივი და ცნობილი მაგალითია ნატურალურ რიცხვთა აღნიშვნის ე. წ. არაბ. სისტემა ამ რიცხვთა შეკრებისა და გამრავლების ცნობილ წესთა მითითებითურთ. აღრიცხვის ანბანი აქ ათი ციფრისაგან შედგება, გამოსახულებები კი ციფრთა ერთმანეთის გვერდით მიწერით მიიღება. ამ გამოსახულებათა „შეკრებისა" და „გამრავლების" ოპერაციები შეესაბამება რიცხვთა შეკრებასა და გამრავლებას, მაგრამ ფორმალურად სრულდება, რაც იმას ნიშნავს, რომ ოპერაციათა შესრულება არ გულისხმობს და არც საჭიროებს ა-ის ინტერპრეტაციის ცოდნას, იმის ცოდნას, რომ გამოსახულებები ნატურალურ რიცხვებს აღნიშნავენ, ხოლო ოპერაციები — ამ რიცხვთა შეკრებასა და გამრავლებას. ინტერპრეტაციისაგან „მოწყვეტა", ობიექტების წარმოდგენა სიმბოლოებისაგან შედგენილი გამოსახულებებით და ობიექტებზე ოპერაციათა შესრულების ნაცვლად ოპერაციათა შესრულება გამოსახულებებზე, ერთი მხრით, ა-ს ანიჭებს დამაჯერებლობას და გვიცავს რამეჭან. შეცდომებისაგან, ხოლო, მეორე მხრით, პრინციპულად შესაძლებელს ხდის გამომთვლელი მანქანის გამოყენებას „აღრიცხული" ობიექტების წარმოსადგენად და მათზე ოპერაციების შესასრულებლად.

ა-ის ზოგად თვისებათა შესასწავლად საჭირო გახდა ამ ცნებათა დაზუსტება, *ექსპლიკაცია*, რ-იც შესაძლოა სხვადასხვაგვარად განხორციელდეს. აღრიცხვის ზუსტი ცნების ლიტ-რაში ცნობილი ვარიანტებიდან აღსანიშნავია ე. *პოსტის* კანონიკური აღრიცხვის, პ. ლორენცენის კომბინატორული ლოგიკისა და ა. ჩერჩის ლოგისტიკურ სისტემათა ცნებები.

ტერმინი „ა" ხშირად იხმარება არა მხოლოდ საკუთრივ ა-ის, არამედ მისი თეორიის აღსანიშნავადაც. მაგ., *დიფერენციალური აღრიცხვა*, *დებულებათა აღრიცხვა*, *პრედიკატთა აღრიცხვა* გულისხმობს არა მხოლოდ სათანადო გამოსახულებათა შედგენისა და მათზე ოპერაციების შესრულების წესებს, არამედ ამ ოპერაციათა ზოგად თვისებებს შესწავლასაც.

*ლიტ.*: К а р р и Х. Б., Основания математической логики, пер. с англ., М., 1969. *ლ. მიქელაძე.*

**ალსაბაძე** შოთა რევაზის ძე [1] (22). XII. 1896, თბილისი, — 6. VII 1966, იქვე], ქართველი საბჭ. რეჟისორი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1965). სკკპ წევრი 1945-იდან. სწავლობდა თბილისში ა. ჯაბადარის დრამ. სტუდიაში, 1923-იდან კი მოსკოვში ვ. მჭედლიშვილის ქართ. დრამ. სტუდიაში. 1927—28 მუშაობდა თბილ. მუშათა თეატრებში, 1928—38 რუსთაველის თეატრში, 1928—47 ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრში. 1928-იდან ეწეოდა პედ. მოღვაწეობას. დადგმული აქვს სპექტაკლები: რუსთაველის სახ. თეატრში — ვ. კირშონის „ლიანდაგი გუგუნებს" (1928), ა. კორნეიჩუკის „პლატონ კრეჩეტი" (1935), უ. შექსპირის „ოტელო" (1937), თბილისის ოპერისა და ბალეტის თეატრში—ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი" (1937), ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრში (ბაქო) — რ. გლიერის „შაჰსენემი" (1936), ლენინგრ. მ. გორკის სახ. დრამ. თეატრში — გ. მდივნის „ღირსება" (1938). ავტორია საოპერო ლიბრეტოებისა — „ლადო კეცხოველი" (კომპოზიტორი გ. კილაძე) და „პატარა კახი" (კომპოზიტორი ვ. გოკიელი).

*ლიტ.*: კ ი კ ნ ა ძ ე ვ., შოთა ალსაბაძე, თბ., 1968. *მ. ცხომარია.*

**ალსარება,** 1. რომელიმე რჯულის (სარწმუნოების) ანუ რელიგიური მოძღვრების აღიარება. 2. ქრისტ. რელიგიის ერთ-ერთი მთავარი საიდუმლო, რ-საც „ცოდვების მონანიების" მიზნით ასრულებს მორწმუნე. იგი დაუფარავად აღიარებს ჩადენილ „ცოდვებს" მღვდლის წინაშე და „ცოდვების მისატევებლად" მას ღმერთთან შუამდგომლობას სთხოვს. ა-ის მოსმენის შემდეგ მღვდელი მორწმუნეს „ათავისუფლებს ცოდვებისაგან", ხიუთევებს მას ეკლესიისა და იესო ქრისტეს სახელით. ა-ის შემდეგ მორწმუნე „ცოდვებისაგან განწმენდილად" ითვლება. უამისოდ კი, ეკლესიის მტკიცებით, მორწმუნეს საუკუნო სასჯელი მოელის საიქიოს. ა-ის საშუალებით ეკლესია დიდ მორალურ გავლენას ახდენდა მორწმუნეებზე. *გ. ლოლაძე.*

**ალსართან I** გ ა გ ი კ ი ს ძ ე, კახეთ-ჰერეთის მეფე (1058—1084). ებრძოდა გაერთ. საქართველოს მეფეს ბაგრატ IV-ს და ცდილობდა კახეთ-ჰერეთის დამოუკიდე-

ბლობის შენარჩუნებას. ამ მიზნით ა. I 1068 ეახლა თურქ-სელჩუკთა სულთანს ალფ-არსლანს (იხ. *ალფ-არსლანის ლაშქრობანი საქართველოში 1064, 1068*), აღუთქვა ხარაჯა და მისი დახმარებით დაიბრუნა ბაგრატ IV-ის მიერ წართმეული მიწა-წყალი. 1073 ა. I მიემხრო გიორგი II-ის წინააღმდეგ აჯანყებულ ივანე ბაღვაშს, ხოლო ივანეს მეორედ განდგომისას გიორგი II-ის მოკავშირე გახდა. 1074 ა. I საქართვ. მეფეს ეხმარებოდა თურქ-სელჩუკთა სულთნის მელიქ-შაჰის შემოსევის ჟამს. მალე მელიქ-შაჰმა კახეთ-ჰერეთის სამეფო გიორგი II-ის სამფლობელოდ ცნო. 80-იან წლებში გიორგი II თურქ-სელჩუკთა ლაშქრით კახეთ-ჰერეთის დასაპყრობად გაემართა, ა. I-მა დახმარებისათვის იმავე მელიქ-შაჰს მიმართა, ეახლა მას და მიიღო ისლამი. სულთანმა კახეთ-ჰერეთი ამჯერად ისევ ა. I-ს დაუმტკიცა. ამით ა. I-მა შეძლო მცირე ხნით კიდევ შეენარჩუნებინა კახეთ-ჰერეთის სამეფოს დამოუკიდებლობა.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, იქვე. *თ. პაპუაშვილი.*

**აღსართან II,** კახეთ-ჰერეთის უკანასკნელი მეფე (1102—1104). უნდა იყოს თოღის (მაჭის) ციხის ქვის ფილაზე ამოჭრილ წარწერაში მოხსენიებული — „ახსართან... რანთა და კახთა მფლობელი". 1104 საქართვ. გაერთიანების მომხრე ჰერმა დიდებულებმა — არიშიანებმა — შეიპყრეს და დავით აღმაშენებელს მიჰგვარეს. დავითმა კახეთ-ჰერეთის სამეფო გააუქმა და საქართვ. სამეფოს შეუერთა.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955. *თ. პაპუაშვილი.*

**აღსართან I შირვანშა,** იხ. *ახსითან I*.

**აღსაყალი** (თურქ. სიტყვასიტყვით— თეთრწვერა), თურქულენოვან ხალხებში პირველყოფილი თემური წყობილების დროს—გვარის თავი, უხუცესი; ფეოდ. საზ-ბაში — პატრიარქალურ-ფეოდ. ელიტის წარმომადგენელი. მოგვიანებით — მამასახლისი, აგრეთვე დარბაისელი, პატივსაცემი ადამიანი.

**აღსთაფა,** ა ღ ს ტ ე ვ ი, მდინარე სომხ. სსრ და აზერბ. სსრ-ში, მტკვრის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 121 *კმ*, აუზის ფართ. 2500 *კმ*². სათავე აქვს ბამბაკის ქედის კალთებზე, ზემოთში მიედინება ტყიან ვიწრო ხეობაში, რ-იც ქ. დილიჟანთან რამდენადმე ფართოვდება, ქვემოთ უფრო ვრცელ ხეობაში გამოდის. იყენებენ სარწყავად. ა. ჩამოუდის ქ-ებს ყაზახსა და იჯევანს.

**აღულები,** დაღესტნის სამხრ. ნაწილში მცხ. ხალხი (აღულის, ქურახის რ-ნები). რაოდენობა 8,6 ათ. კაცი (1970). ცხოვრობენ 4 ხეობაში (აღულდერე, ქურახდერე, ყოშანდერე და ხპიუდერე). ლაპარაკობენ *აღულურ ენაზე*. ყოფითა და კულტურით ლეკებს ენათესავებიან. რელიგია— სუნიტური ისლამი. მეურნ. მთავარი დარგებია: მეცხვარეობა და მებაღეობა, მისდევენ აგრეთვე მემინდვრეობას.

*ლიტ.*: Народы Кавказа, т. 1, М., 1960. *თ. ჩიქოვანი.*

**აღულური ენა,** დაღესტნის *იბერიულ-კავკასიურ ენათა* ლეზგიური ქვეჯგუფის ენა. გავრცელებულია დაღესტნის ასსრ-ში, მდ. ჩირახჩაის სათავეში, აღულისა (21 სოფელი) და ქურახის (5 სოფელი) რ-ნებში. ა. ე-ზე ლაპარაკობს 6,7 ათ. კაცი. ა. ე-ში გამოიყოფა რამდენიმე თქმა: საკუთრივ აღულური, ქერენული, ბურკიხანული, ყოშანური და ფიტას თქმა. ახლო მონათესავე ენათაგან ა. ე. ყველაზე მეტ სიახლოვეს ავლენს თაბასარანულთან.

ა. ე-ის ხმოვანთა სისტემაში წარმოდგენილია ოთხი მარტივი ხმოვანი ა, ე, ი, უ და პალატალიზებული შუა რიგის მაღალი აწეულობის ü. თანხმოვანთა სისტემა რთულია: წარმოდგენილია ხშულთა ოთხეულებრივი და სპირანტების სამეულებრივი სისტემები. ორი სოფლის (ბურშაგისა და არსუღის) მეტყველებაში შემონახულია დენტოლაბიალიზებული თანხმოვნები. დაკარგვის გზაზეა მჟღერი აფრიკატები (უკვე დაკარგულია ძ). თანამედროვე ა. ე-ში გრამატ. კლასის სისტემა აღარ არის; გაქვავებული კლასნიშნების მიხედვით აღდგება ოდინდელი ოთხკლასიანი სისტემა. არსებითი სახელი იბრუნვის „ორი ფუძის" პრინციპით: სახელობითი ბრუნვის ფორმა საფუძვლად უდევს ერგატივს, ერგატივის ფორმაზე კი იგება ირიბ ბრუნვათა ფორმები. ა. ე-ში 28 ბრუნვაა: ოთხი ძირითადი და სამ-სამბრუნვიანი 8 სერია. ზმნა შედარებით ღარიბია მორფოლ. კატეგორიებით. კლასოვანი უღვლილების მოშლის შემდეგ პიროვანი უღვლილება არ განვითარებულა. დროთა წარმოება ანალიზურია. თვლის სისტემა ათობითია, ზოგ თქმაში — ოცობითი. სინტაქსი მარტივია; მსაზღვრელ-საზღვრულს შორის შეთანხმება არაა; ზმნა მართავს სახელს: რეალური სუბიექტი გარდაუვალ ზმნასთან სახელობით ბრუნვაშია, გარდამავალთან — ერგატივში. არაა განვითარებული ჰიპოტაქსი. ა. ე-ის ლექსიკაში დაცულია საერთოლეზგიური ძირი. მრავლადაა ნასესხები სიტყვები არაბ., სპარს., თურქ. ენებიდან. თანამედროვე ა. ე-ის ლექსიკაში ინტენსიურად მკვიდრდება რუს. ენიდან შეთვისებული სიტყვები.

ა. ე. უმწერლობო ენაა. სატომთაშორისო ენად აღულები იყენებენ ლეზგიურს.

*ლიტ.*: Дирр А., Агульский язык, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1907, в. 37; Магометов А. А., Агульский язык, წგნ.:Языки народов СССР, т. 4, М., 1967; მისივე, Агульский язык, Тб., 1970; Шаумян Р. М., Грамматический очерк агульского языка, М.—Л., 1941. *ა. მაგომეტოვი.*

**აღურაფსთა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ფსხუს სოფსაბჭო), მდ. ბავიუს (ბზიფის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 870 *მ*, სოხუმიდან 60 *კმ*. აჩადარის ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეფუტკრეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ფსხუში (6 *კმ*).

**აღქმა,** საგნის თვალსაჩინო (ხატოვანი) ასახვა ადამიანის ცნობიერებაში შეგრძნების ორგანოებზე (რეცეპტორებზე) ამ საგნის ზემოქმედების პროცესში. მაგ., საგნის დანახვა (მხედველობითი ა.), ბგერის გაგონება (სმენითი ა.), საგნის შეხებით თვისებათა (სიმაგრის, სირბილის და ა. შ.) ა., გემოს ა. და ა. შ. თუმცა ა. აიგება შეგრძნებათა მასალაზე, მაგრამ იგი არ დაიყვანება შეგრძნებებზე.

შეგრძნებებისაგან ა-ს უპირველესად მისი საგნობრივი ხასიათი განასხვავებს: ა. განიცდება არა როგორც სუბიექტში მიმდინარე განცდა, მაგ., ფერისა, ბგერისა და ა. შ., არამედ როგორც ჩვენს გარეთ, ჩვენგან დამოუკიდებლად არსებული რეალური საგანი და მისი თვისებები. მაგ., ხის ა-სას ჩვენ მისი თვისებებით გამოწვეულ შეგრძნებებს კი არ განვიცდით, არამედ ვხედავთ ჩვენს გარეთ, ჩვენგან დამოუკიდებლად მდგარ ხეს, მის ფერებს, ფოთლებსა და ა. შ. მეორე ძირითადი განსხვავება ა-ის სტრუქტურულ მთლიანობაში მდგომარეობს: ა. განიცდება არა როგორც შეგრძნებათა ან შეგრძნებებში ასახულ თვისებათა „კონა", ე. ი. არა როგორც მათი ჯამი, არამედ როგორც ერთი მთლიანი სტრუქტურის მქონე საგანი, ისე რომ ჩვენს ა-ში ამ საგნის ცალკე თვისებები ან ნაწილები გარკვეულ ფარგლებში მისი მთლიანი სტრუქტურის შესატყვისად იცვლება. მაგ., ორი ტოლი ხაზის სიდიდის ა. იცვლება, როდესაც ერთი მათგანი დიდი საგნის ნაწილად აღიქმება (სურათზე მარცხ. გემის გემბანი), მეორე კი პატარა საგნისად (მარჯვ. გემის გემბანი). (იხ. ნახ.).

ა-ის შეგრძნებისაგან განმასხვავებელ ერთ-ერთ ძირითად თვისებას მისი კ ა ტ ე გ ო რ ი ა ლ ო ბ ა შეადგენს: ადამიანის ა. მხოლოდ სურათს (ხატს) კი არ წარმოადგენს, არამედ მასში გარკვეული საგანი, ე. ი. მნიშვნელობაც იგულისხმება, აღქმული საგანი საგანთა გარკვეული კატეგორიის (სკამების, ხეების, ავტობუსების...) წარმომადგენლად განიცდება, რაც გარკვეულ ფარგლებში გაგებას ნიშნავს. ამიტომ ზოგი საბჭ. ფსიქოლოგი ა-ის კატეგორიალობას ა-ის აზრიანობას, გააზრებულობას უწოდებს. მაგრამ ხაზგასასმელია, რომ კატეგორიალობა ანუ აზრიანობა აღქმულ ხატთან ერთ მთლიანობაში, მისგან განუშორებლად, თვით ა-შია მოცემული მანამ, სანამ ადამიანი აღქმულზე რეფლექსიას დაიწყებდეს.

ა-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სპეციფიკურობა მისი კ ო ნ ს ტ ა ნ ტ ო ბ ა ა. საგნის ა-ის პირობების (განათების, მანძილის, ხედვის კუთხის) ისეთი ცვლილებების მიუხედავად, რ-ებიც არსებითად ცვლიან შეგრძნებათა საფუძველს (საგნის გამოხატულებას თვალის ბადურაზე), საგნის თვისებათა ა., გარკვეულ ფარგლებში, უცვლელი, კონსტანტური რჩება.


აღქმა.

ა-ის კარდინალური ხასიათის თავისებურებას, შეგრძნებისაგან განსხვავებით, მისი აქტ. პიროვნებისეული ბუნება წარმოადგენს. ა. საგნის პასიური, სარკისებური ასახვა კი არ არის, არამედ საგნის აღსაქმელად მიმართული ადამიანის მოქმედებაც (აქტი); ჩვენ ვხედავთ იმიტომ, რომ ვუყურებთ, გვესმის იმიტომ, რომ ვუსმენთ და ა. შ. ადამიანი მოიმართება, მობილიზდება, განეწყობა (იხ. *განწყობის ფსიქოლოგია*) საგნის აღსაქმელად, რის შედეგადაც რეცეპტორთა გაღიზიანებით გამოწვეულ შეგრძნებათა მასალა საგანთა ა-ის სახით ორგანიზდება. ამ შემეცნებითი აქტივობის შედეგად მიღებული ა. გარკვეულ ფარგლებში აღმქმელი პიროვნების შინაგანი მდგომარეობისა და განსაკუთრებით იმ განწყობის დაღსაც ატარებს, რ-ითაც ეს ა. ხორციელდება. ერთსა და იმავე მოვლენას ადამიანი გარკვეულ ფარგლებში, განსხვავებულად აღიქვამს იმის მიხედვით, თუ როგორია მისი გამოცდილება (იხ. *აპერცეფცია*) ამ მოვლენის მიმართ, რა აინტერესებს მას ამ მოვლენაში, რა თვალსაზრისით უდგება მას, როგორ არის გ ა ნ წ ყ ო ბ ი ლ ი მის მიმართ. ამის მიხედვით ა-ში აღქმული მოვლენის ზოგიერთი მომენტი წინ წამოიწევს, ზოგიერთი — იჩრდილება, ზოგი მომენტი სახეს იცვლის (იხ. *ილუზია*), ხოლო ზოგი ა-ში სულ არ აისახება. თუმცა შეგრძნებები ა-ის მასალას, მის „სენსორულ შინაარსს" შეადგენენ, მაგრამ ეს შინაარსი ივსება და იცვლება სუბიექტის წარსული გამოცდილების საფუძველზე, სათანადო განწყობის შედეგად: მაგ., ქვის ან ბამბის მხედველობითი აღქმისას აისახება პირველის სიმძიმე და სიმკვრივე; მეორის —სიმსუბუქე და სირბილე, თუმცა საგნის ეს თვისებები მხედველობით საერთოდ ვერ შეიგრძნობა.

*ლიტ.*: ნ ა თ ა ძ ე რ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1956; უ ზ ნ ა ძ ე დ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1940; Ананьев Б. Г., Психология чувственного познания, М., 1960; Величковский Б. М., Зинченко В. П., Лурия А. Р., Психология восприятия, М., 1973; Восприятие, пер. с англ., под ред. Н. Ю. Алексеенко, М., 1974; Восприятие и действие, М., 1967; Зинченко В. П., Вергилес Н. Ю., Формирование зрительного образа, М., 1969; Allport F. H., Theories of perception and the concept of structure, N. Y.—L., [1955]. *რ. ნათაძე.*

**ᲐᲦᲬᲐᲠᲛᲝᲔᲑᲐ,** კვლავწარმოება, განუწყვეტელ მოძრაობასა და განახლებაში განხილული წარმოების პროცესი. მოიცავს მატერ. დოვლათის, სამუშაო ძალისა და წარმოებით ურთიერთობათა ა-ს.

ა. ორი ტიპისაა — მარტივი და გაფართოებული. მარტივი ა. არის წარმოების პროცესის განახლება წინანდელი, უცვლელი მოცულობით. მარტივი ა. დამახასიათებელი იყო კაპიტალიზმამდელი ფორმაციებისათვის, სადაც წარმოების მოცულობა ხანგრძლივი პერიოდების მანძილზე უცვლელი რჩებოდა. კაპიტალიზმის განვითარების შემდეგ საზ. წარმოებისათვის გაფართოებული ა. გახდა დამახასიათებელი. გაფართოებული ა. არის წარმოების პროცესის განახლება გადიდებული, სულ უფრო მზარდი ოდენობით, როდესაც საზ-ბა არა მარტო ანაზღაურებს მოხმარებულ მატერ. დოვლათს, არამედ დამატებით აწარმოებს წარმოების საშუალებებსა და მოხმარების საგნებს.

კაპიტალისტური ა. გულისხმობს არა მარტო მატერ. დოვლათის ა-ს, არამედ *კაპიტალისა* და *ზედმეტი ღირებულების* ა-საც, ამასთან ა-ის მამოძრავებელი მოტივია კაპიტალისტის ლტოლვა — მიიღოს ზედმეტი ღირებულება, მოგება. ზედმეტი ღირებულების მიღების სურვილი და კონკურენცია კაპიტალისტს უბიძგებს გაფართოებული ა-კენ, ანუ *კაპიტალის დაგროვებისაკენ*. კაპიტალიზმის პირობებში სამუშაო ძალის ა-ს საქონლის ა-ის ხასიათი აქვს: დაქირავებული მუშები ხელფასით შეძენილი აუცილებელი საარსებო საშუალებებით აღიდგენენ შრომის უნარს, რათა შემდეგ ისევ და ისევ მიჰყიდონ იგი კაპიტალისტებს. ვინაიდან ბურჟ. საზ-ბაში დაქირავებული სამუშაო ძალის ექსპლუატაცია კაპიტალისტების მიერ განუწყვეტლივ განახლდება, ხდება კაპიტალ. წარმოებით ურთიერთობათა ა-ც.

კაპიტალიზმის პირობებში საზ. წარმოების პროცესი ხორციელდება მრავალრიცხოვან კერძო საწარმოებში. მაგრამ ცალკეული, ინდივიდ. კაპიტალების მოძრაობა მჭიდროდაა დაკავშირებული ერთმანეთთან. „ინდივიდუალური კაპიტალის წრებრუნვანი ეხლართებიან ერთმანეთს, გულისხმობენ და განაპირობებენ ერთიმეორეს და სწორედ ამ გადახლართვის მეოხებით ქმნიან საზოგადოებრივი ერთობლივი კაპიტალის მოძრაობას" (მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 2, თბ., 1957, გვ. 442). შრომის საზ. დანაწილების განვითარება სულ უფრო აძლიერებს ინდივიდ. კაპიტალთა ურთიერთდამოკიდებულებას. საზ. კაპიტალი არის ყველა ინდივიდ. კაპიტალის ერთობლიობა მათს ურთიერთკავშირსა და ურთიერთდამოკიდებულებაში.

საზ. კაპიტალის გაფართოებული ა-ის ანალიზი მოითხოვს *ერთობლივი საზოგადოებრივი პროდუქტის* შედგენილობის განხილვას როგორც ღირებულებით, ისე ნატურალური ფორმით. ღირებულების მიხედვით ერთობლივი საზ. პროდუქტი შედგება მუდმივი კაპიტალის ($c$), ცვალებადი კაპიტალისა ($v$) და ზედმეტი ღირებულებისაგან ($m$), ნატურალური ფორმის მიხედვით კი წარმოების საშუალებებისა და მოხმარების საგნებისაგან. კ. მარქსმა მთელი საზ. წარმოება დაყო ორ ქვედანაყოფად: წარმოების საშუალებათა წარმოებად (I ქვედანაყოფი) და მოხმარების საგნების წარმოებად (II ქვედანაყოფი). ეს ორი ქვედანაყოფი ერთმანეთისაგან განსხვავდება უწინარეს ყოვლისა პროდუქტების მოხმარების ხასიათით: I ქვედანაყოფის პროდუქციას იყენებენ საწარმოო მოხმარებისათვის, II ქვედანაყოფისას კი პირადი მოხმარებისათვის. საქონლური წარმოების პირობებში ა. წარმოებისა და მიმოქცევის (რეალიზაციის) პროცესების ერთობლიობაა.

კ. მარქსმა გამოიკვლია ერთობლივი საზ. პროდუქტის რეალიზაციის პირობები ციფრობრივი მაგალითების დახმარებით. საზ. წარმოების ამა თუ იმ ქვედანაყოფში წარმოებული პროდუქციის ერთი ნაწილის რეალიზაცია ხდება მოცემულ ქვედანაყოფშივე, ხოლო მეორისა — ქვედანაყოფების შორის გაცვლის გზით. მარტივი ა-ის დროს საზ. პროდუქტის რეალიზაციის მთავარი პირობებია: $\mathrm{I}(v+m)=\mathrm{II}c$, ე. ი. I ქვედანაყოფის ცვალებადი კაპიტალისა და ზედმეტი ღირებულების ჯამი უნდა უდრიდეს II ქვედანაყოფში მოხმარებული მუდმივი კაპიტალის ჯამს; $\mathrm{I}(c+v+m)=\mathrm{I}c+\mathrm{II}c$, ე. ი. I ქვედანაყოფის წლ. პროდუქტის ღირებულება ტოლი უნდა იყოს ორივე ქვედანაყოფის მუდმივი კაპიტალის ჯამისა; $\mathrm{II}(c+v+m)=\mathrm{I}(v+m)+\mathrm{II}(v+m)$, ე. ი. მეორე ქვედანაყოფის წლ. პროდუქტის ღირებულება ტოლი უნდა იყოს ორივე ქვედანაყოფის მუშებისა და კაპიტალისტების შემოსავლების ჯამისა.

გაფართოებული ა-ის აუცილებელი წანამძღვრებია: $\mathrm{I}(v+m)>\mathrm{II}c$, $\mathrm{I}(c+v+m)>\mathrm{I}c+\mathrm{II}c$; $\mathrm{I}(v+m)+\mathrm{II}(v+m)>\mathrm{II}(c+v+m)$. გაფართოებული ა. შესაძლებელია მხოლოდ იმ პირობით, თუ წლის განმავლობაში საზ. წარმოების I ქვედანაყოფში დამზადებული იქნება წარმოების საშუალებანი იმაზე მეტი, რაც მოიხმარეს მოცემულ წელს საზ. წარმოების ორივე ქვედანაყოფში ერთად. თუ მარტივი ა-ის დროს მთელი ზედმეტი ღირებულება კაპიტალისტების პირადი მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას ხმარდება, გაფართოებული ა. გულისხმობს დაგროვებას, ე. ი. ზედმეტი ღირებულების ნაწილის გამოყენებას წარმოების გასაფართოებლად.

გაფართოებული ა-ის დროს ერთობლივი საზ. პროდუქტის რეალიზაციის აუცილებელი პირობებია: $\mathrm{I}(v+\Delta v+m_n)=\mathrm{II}(c+\Delta c)$, ე. ი. I ქვედანაყოფში თავდაპირველად ავანსირებული ცვალებადი კაპიტალი ($v$), დამატებითი ცვალებადი კაპიტალი ($\Delta v$) და კაპიტალისტთა პირადი მოხმარებისათვის განკუთვნილი ზედმეტი ღირებულების ($m_n$) ჯამი ტოლი უნდა იყოს II ქვედანაყოფის თავდაპირველი მუდმივი კაპიტალისა ($c$) და დამატებითი მუდმივი კაპიტალის ($\Delta C$) ჯამისა; $\mathrm{I}(c+v+m)=\mathrm{I}(c+\Delta c)+\mathrm{II}(c+\Delta c)$, ანუ პირველ ქვედანაყოფში შექმნილი მთელი პროდუქტის ღირებულება უდრის თავდაპირველი მუდმივი კაპიტალის და დამატებითი მუდმივი კაპიტალის ღირებულებათა ჯამს ორივე ქვედანაყოფში; $\mathrm{I}(v+\Delta v+m_n)+\mathrm{II}(v+\Delta v+m_n=\mathrm{II}(c+v+m)$ანუ, სხვანაირად, *ეროვნული შემოსავლის* ის ნაწილი, რ-საც პირადი მოხმარებისათვის იყენებენ, ორივე ქვედანაყოფში უნდა უდრიდეს მეორე ქვედანაყოფის პროდუქტის ღირებულებას. კაპიტალ. ა. ხასიათდება ღრმა ანტაგონისტური წინააღმდეგობებით.

კაპიტალ. გაფართოებული ა-ის კანონზომიერებანია: შინაგანი კავშირი ორივე ქვედანაყოფს შორის, აგრეთვე წარმოების გაფართოებასა და შინაგანი ბაზრის ზრდას შორის. I ქვედანაყოფის გაფართოებული ა. განსაზღვრავს II ქვედანაყოფის გაფართოებულ ა-საც, ვინაიდან ეს უკანასკნელი წარმოების გაფართოებისათვის საჭირო დამატებით წარმოების საშუალებებს I ქვედანაყოფიდან იღებს. წარმოების გაფართოება განაპირობებს შინაგანი ბაზრის ზრდას, რადგან მუდმივი კაპიტალის ზრდა იწვევს წარმოების საშუალებებზე მოთხოვნილების ზრდას, ხოლო ცვალებადი კაპიტალისა და პირადი მოხმარებისათვის გამიზნული ზედმეტი ღირებულების ზრდა კი მოხმარების საგნებზე მოთხოვნილების ზრდას.

გაფართოებული ა-ის უმნიშვნელოვანესი კანონია მოხმარების საგნების წარმოებასთან შედარებით წარმოების საშუალებათა წარმოების უპირატესი ზრდა. კაპიტალ. წარმოების მოძრაობა სტიქიურია, იგი განუწყვეტელი მერყეობისა და გადახრების, ზემოთ აღნიშნულ შესაბამისობათა მუდმივი დარღვევის გზით მიმდინარეობს. ვ. ი. ლენინი წერდა: „რეალიზაციის აბსტრაქტული თეორია გულისხმობს და კიდევაც უნდა გულისხმობდეს პროპორციულ განაწილებას კაპიტალისტური წარმოების სხვადასხვა დარგს შორის. მაგრამ, გულისხმობს რა ამას, რეალიზაციის თეორია სრულიადაც არ ამტკიცებს იმას, რომ კაპიტალისტურ საზოგადოებაში პროდუქტები ყოველთვის ნაწილდება, ან შეიძლება განაწილდეს პროპორციულად" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 4, გვ. 81—82).

კაპიტალ. ა-ის წინააღმდეგობანი გამომდინარეობენ წარმოების საზ. ხასიათსა და მითვისების კერძო კაპიტალ. ფორმას შორის არსებული ძირითადი წინააღმდეგობიდან, ამ წინააღმდეგობის გამოვლინების ერთ-ერთი ფორმაა წინააღმდეგობა ზრდა წარმოებასა და მოხმარებას შორის, რაც იმაში გამოიხატება, რომ წარმოების ზრდას თან ახლავს, ერთი მხრით, ბურჟ. გამდიდრება და, მეორე მხრით, მშრომელთა მასების მდგომარეობის გაუარესება. კაპიტალ. ა-ის მექანიზმი განსაზღვრავს მშრომელთა პირად მოხმარებას მხოლოდ იმ ზომით, რაც აუცილებელია სამუშაო ძალის აღწარმოებისათვის. უფრო მეტიც, იგი ხელფასს სამუშაო ძალის ღირებულებაზე დაბლა სწევს (იხ. *კაპიტალისტური დაგროვების საყოველთაო კანონი*), ვინაიდან *კაპიტალის ორგანული შედგენილობის* ზრდის შედეგად იქმნება უმუშევართა სარეზერვო არმია, რ-იც ზეგავლენას ახდენს დასაქმებულ მუშების ხელფასზე, ამცირებს მას. მუშათა კლასის მოხმარების შეზღუდვა, თავის მხრივ, აფერხებს საქონლის რეალიზ.ციას, რ-ის რაოდენობა გაფართოებული ა-ის გამო იზრდება.

კაპიტალ. ექსპლუატაციის და მისი შედეგების რეალიზაციის პირობები ერთიმეორეს არ ემთხვევა. ექსპლუატაციის მასშტაბი შემოფარგლულია დაქირავებული მუშების რაოდენობით და მათი ექსპლუატაციის ხარისხით, რაც უმთავრესად საზ. შრომის მწარმოებლურობითაა განსაზღვრული. საქონლის რეალიზაცია კი მოითხოვს შესაბამისობას საქონლის წარმოების რაოდენობასა და საზ-ბის ფენათა გადახდისუნარიანობას შორის, აგრეთვე პროპორციულობას კაპიტალ. წარმოების სხვადასხვა სფეროებს და დარგებს შორის, რასაც კაპიტალიზმი ვერ უზრუნველყოფს, რადგან მოხმარების საგნების წარმოების ზრდა წინ უსწრებს მშრომელი მასების შეზღუდულ გადახდისუნარიანობას. ამასთან, ცალკეულ საწარმოებში წარმოების ორგანიზაციასა და მთლიანად კაპიტალ. წარმოების ანარქიას შორის წინააღმდეგობების გამო სისტემატურად ირღვევა პროპორციები როგორც I და II ქვედანაყოფებს, ასევე თითოეული ამ ქვედანაყოფის ცალკეულ ნაწილებს შორის. ამ პირობებში ადგილი აქვს ა-ის ნორმალური მსვლელობის პერიოდულ რღვევასა და შეწყვეტას, რაც ეკონ. კრიზისებითაა განპირობებული.

კაპიტალიზმის საერთო კრიზისმა მნიშვნელოვანი ცვლილებები შეიტანა კაპიტალ. ა-ის პროცესის მსვლელობაში. თანამედროვე სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის პირობებში ა-ის ძირითადი თავისებურებებია მისი წინააღმდეგობების გამწვავება და ტემპების შენელება. გაფართოებული ა-ის ტემპების შენელების მიზეზებია: მონოპოლიების მიერ წარმოების ზრდის შეფერხება მონოპოლიურად მაღალი ფასების შენარჩუნების მიზნით;

# ბერლინის ოპერაცია 1945 წ.




## იერიში ბერლინის დაცვის ცენტრალურ სექტორზე




| | |
|---|---|
| | მხარეთა მდგომარეობა 28 IV მინურულს |
| | საბჭოთა ჯარების მდგომარეობა 30 IV მინურულს |
| | საბჭოთა ჯარების მდგომარეობა 2 V |
| | მოწინააღმდეგის დასაყრდენი პუნქტები |
| | წყლით სავსე ტანკსაწინაღო თხრილი |
| | რაიხსტაგზე 30 IV აღმართული გამარჯვების დროშა |
| 2 V 1945 | ბერლინის გარნიზონის კაპიტულაცია |
| | ფრონტის ხაზი 16 IV–თვის |
| | ოდერ–ნაისეს დაცვის ზღუდის გარღვევა (16–19 IV) |
| | საბჭოთა ჯარების მდგომარეობა 19.IV –თვის |
| | საბჭოთა ჯარების დარტყმები 20.IV––იდან 25.IV–მდე |
| | ფრონტის ხაზი 25 IV–თვის |
| | საბჭოთა ჯარების დარტყმები 26 IV––იდან 8 V – მდე |
| | საბჭოთა ჯარებისა და მოკავშირეთა ჯარების მდგომარეობა 8.V–თვის |
| | მოკავშირეთა ჯარების საბრძოლო მოქმედება |
| | გერმანელ ფაშისტთა ჯარების თავდაცვითი ზღუდეები |
| | გერმანელ ფაშისტთა ჯარების წინააღმდეგობის ძირითადი კვანძები |
| | გერმანელ ფაშისტთა ჯარების კონტრდარტყმები |
| 8 V 1945 | ხელის მოწერა ჰიტლერული გერმანიის |

1:2 175 000

ეროვნ. შემოსავალში არამწარმოებლური მოხმარების (პირველ რიგში, სამხ. ხარჯები) ხვედრითი წონის ზრდა; ბაზრების პრობლემის გამწვავება; იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის დაშლა; წარმოებასა და გადახდისუნარიან მოთხოვნას შორის შეუსაბამობის გაძლიერება; ქრონ. მასობრივი უმუშევრობა და საწარმოო აპარატის არასრული დატვირთვა. ამასთან ა-ის ტემპების შენელება არ არის პერმანენტული და სწორხაზოვანი პროცესი. კაპიტალ. ეკონომიკა ზრდის ყველაზე დაბალი ტემპებით ხასიათდებოდა 30-იან წლებში. II მსოფლიო ომის შემდეგ, თანამედროვე მეცნ.-ტექ. რევოლუციასთან დაკავშირებით, ეს ტემპები საგრძნობლად გაიზარდა.

სოციალისტური ა. ძირეულად განსხვავდება კაპიტალ. ა-გან. იგი გეგმაზომიერი პროცესია, რ-ის მიზანია მთელი საზ-ბისა და თითოეული მისი წევრის მოთხოვნილებების სრული დაკმაყოფილება; ეკონ. უწყვეტი აღმავლობის, წარმოების განვითარების მყარი, მაღალი ტემპების უზრუნველყოფა.

ა-ის ტემპები დამოკიდებულია მატერ. წარმოებაში ჩაბმული მუშაკების რიცხვის ზრდაზე და, რაც მთავარია, შრომის მწარმოებლურობის ამაღლებაზე. ამჟამად სსრკ ეროვნ. შემოსავლის ზრდის 80—85% და სამრეწვ. პროდუქციის ზრდის თითქმის 90% მიიღება შრომის მწარმოებლურობის ამაღლების ხარჯზე. სოციალიზმი უზრუნველყოფს შრომის მწარმოებლურობის ამაღლების გაცილებით მაღალ ტემპებს. 1951—1970 მისი საშ. წლ. ზრდა სსრკ მრეწველობაში 6,3% იყო, ხოლო აშშ-ში — 3,0%.

სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა არსებობა სოციალიზმის დროს განაპირობებს ერთობლივი საზ. პროდუქტის ღირებულებით ფორმას. ღირებულების მიხედვით იგი იყოფა ანაზღაურების ფონდად (*c*), აუცილებელ პროდუქტად (*v*) და ზედმეტ პროდუქტად (*m*). მაგრამ ახლად შექმნილი ღირებულების (ეროვნ. შემოსავლის) დაყოფა *v*-დ და *m*-ად სოციალიზმის პირობებში არ გამოხატავს ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციას. ასეთი დაყოფა აუცილებელია წარმოების შემდგომი გაფართოებისა და არასაწარმოო სფეროს შენახვა-განვითარებისათვის, რაც საბოლოოდ ისევ საზ-ბის წევრთაა მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას ხმარდება.

სოციალ. გაფართოებული ა-ის პირობაა საზ. წარმოების სფეროებსა და დარგებს შორის მუდმივი, სისტემ. პროპორციულობის დაცვა. კაპიტალიზმისაგან განსხვავებით, სადაც პროპორციები მყარდება სტიქიურად და პერიოდულად ირღვევა, სოციალ. საზ-ბა გეგმაზომიერად ანაწილებს ერთობლივ საზ. პროდუქტს მოხმარებულ წარმოების საშუალებათა აღდგენის, წარმოების გაფართოებისა და ხალხის ცხოვრების დონის ამაღლების ინტერესების შესაბამისად. პროპორციულობის დაცვისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს ერთობლივი საზ. პროდუქტის რეალიზაციას. რეალიზაციის პრობლემის არსი ერთობლივი საზ. პროდუქტის ცალკეულ ნაწილებს შორის (როგორც ღირებულების, ისე სახმარი ღირებულების თვალსაზრისით) გარკვეული რაოდენობრივი შესაბამისობის არსებობაში მდგომარეობს. რეალიზაციისათვის აუცილებელია, რომ მოცემული პროდუქტის წარმოება შეესაბამებოდეს მასზე საზ-ბის მოთხოვნილებას.

ერთობლივი საზ. პროდუქტის რეალიზაცია სოციალიზმის დროსაც ხორციელდება პროდუქტთა გაცვლის გზით როგორც I და II ქვედანაყოფებს შორის, ისე თითოეული მათგანის შიგნით. ამასთან, სოციალ. გაფართოებული ა-ის ძირითადი პირობაა I ქვედანაყოფის აუცილებელი და ზედმეტი პროდუქტის ღირებულებათა ჯამი აღემატებოდეს ორივე ქვედანაყოფში მოხმარებულ საწარმოო ფონდების ღირებულებას. სოციალ. ა., რ-იც ხორციელდება სწრაფი ტექ. პროგრესის საფუძველზე, გულისხმობს I ქვედანაყოფის უფრო სწრაფ ზრდას. საზ. წარმოების ქვედანაყოფთა ასეთ ურთიერთკავშირს გამოხატავს სწორედ *წარმოების საშუალებათა წარმოების უპირატესი ზრდის კანონი*. ამასთან ერთად, მოქმედებენ ფაქტორები, რ-ებიც ზღუდავენ I ქვედანაყოფის უპირატეს ზრდას. მათ შორის მთავარია წარმოების საშუალებათა ეკონომია და I ქვედანაყოფის დიდი მასშტაბები. სსრკ-ს ამჟამად აქვს მძლავრი წარმოების საშუალებები. მათი უკეთ გამოყენების გზით შესაძლებელი ხდება II ქვედანაყოფის განვითარების მნიშვნელოვანი დაჩქარება. სსრკ-ის მრეწველობაში 1968—70 უფრო სწრაფად იზრდებოდა მოხმარების საგნების წარმოება. მე-10 ხუთწლედში წარმოების საშუალებათა წარმოება მრეწველობაში 38—42%-ით, ხოლო მოხმარების საგნებისა— 30—32%-ით გაიზრდება.

ერთობლივი საზ. პროდუქტის განაწილებისა და გადანაწილების შედეგად იქმნება ანაზღაურების ფონდი და მოხმარებისა და დაგროვების ფონდები. მოხმარების ფონდის შედის: საწარმოო და არასაწარმოო სფეროების მუშაკთა ხელფასი; სოც. დაზღვევა და სოც. უზრუნველყოფა (პენსია, სტიპენდია და ა. შ.); არასაწარმოო სფეროს — მოსახლ. მომსახურების, სამეცნ. და მმართველობის დაწესებულებათა მატერ. დანახარჯები. დაგროვების ფონდს იყენებენ საწარმოო და არასაწარმოო ფონდების გასადიდებლად და ეკონ. რეზერვების შესაქმნელად. სოციალ. ა-ში მთავარია თანაფარდობა დაგროვებასა და მოხმარებას შორის. სსრკ-ის ეროვნ. შემოსავალში მოხმარების ფონდის წილია დაახლოებით 75%. ეკონ. ზრდის ტემპები დამოკიდებულია დაგროვების ნორმაზე და დაგროვების ფონდის რაციონალურ გამოყენებაზე. საწარმოო ფონდების გამოყენების ეფექტურობის ამაღლება საშუალებას იძლევა წარმოების განვითარების მაღალი ტემპები შენარჩუნებული იქნეს დაგროვების იმავე ან შემცირებული ნორმის პირობებშიც. თუ გასულ პერიოდში (ომის შემდგომი პირველი ხუთწლედის გამოკლებით) სსრკ-ის ეროვნ. შემოსავალში დაგროვების ფონდი უფრო სწრაფად იზრდებოდა, ვიდრე მოხმარების ფონდი, 1976—80 გათვალისწინებულია პირველის გადიდება 17—23%-ით, ხოლო მეორისა — 27—29%-ით. ეს არის ხალხის ცხოვრების დონის ამაღლების დარგში სკკპ XXV ყრილობის მიერ დასახული პროგრამის განხორციელების მატერ. საფუძველი.

დაგროვება მატულობს, უპირველეს ყოვლისა, სახ. მეურნეობაში კაპიტალდაბანდებათა გადიდების გზით. ომამდელ ხუთწლედებში სსრკ-ის სახ. მეურნ. კაპიტალდაბანდებამ 41 მლრდ. მან. შეადგინა, მეოთხე და მეხუთე ხუთწლედში — 118,9 მლრდ., 1959—1965 წლებში — 281 მლრდ., 1966—70 წწ. 352 მლრდ., ხოლო 1971—75 წწ. — 500 მლრდ. მან.

ამჟამად უმნიშვნელოვანესი ამოცანაა კაპიტალდაბანდებათა ეფექტურობის გადიდება, მშენებლობის ვადების დაჩქარება და მისი ხარისხის გაუმჯობესება.

სოციალ. ა-ის შემადგენელი ნაწილია სამუშაო ძალის ა., რ-იც სოციალიზმის პირობებში გეგმაზომიერად ხორციელდება; მოსპობილია კაპიტალიზმისათვის დამახასიათებელი უმუშევრობა ქალაქად და აგრ. ჭარბმოსახლეობა სოფლად. დაგროვების მაღალი ტემპები, სახ. მეურნ. ძირითადი და საბრუნავი ფონდების ზრდა უზრუნველყოფს შრომისუნარიანი მოსახლ. სრულ დასაქმებას.

სოციალიზმის დროს შრომისუნარიანი მოსახლ. დასაქმებას ხელს უწყობს არა მარტო მატერ. წარმოების, არამედ არასაწარმოო სფეროს გაფართოებაც. სოციალ. საზ-ბაში სწრაფად ვითარდება განათლება, ჯანმრთელობის დაცვის საქმე, მეცნიერება, კულტურა და ხელოვნება. დიდია ამ სფეროში კაპიტალდაბანდებათა მოცულობა.

სოციალ. ა-თვის დამახასიათებელია სამუშაო ძალის გეგმაზომიერი მომზადება. სახ. მეურნ. მოთხოვნილების შესაბამისად წინასწარ, გეგმიანად განისაზღვრება მრეწველობისათვის, სოფ. მეურნეობისათვის, მშენებლობისათვის, ტრანსპორტისათვის და ა. შ. საჭირო მუშებისა და სპეციალისტების რაოდენობა.

სსრკ-ში სწრაფად იზრდება უმაღლესი და საშ. სპეც. განათლების მქონე სპეციალისტების რიცხვი. 1928-თან შედარებით 1974-ში მათი რაოდენობა თითქმის 35-ჯერ გაიზარდა და 19 მლნ. კაცს მიაღწია. მ. შ. უმაღლესი განათლება აქვს 8,5 მლნ. კაცს. საქ. სსრ-ში უმაღლესი და საშ. სპეც. განათლების მქონე სპეციალისტთა რიცხვი 1941—1974 წლებში დაახლ. 5,5-ჯერ გაიზარდა და დაახლ. 400 ათ. მიაღწია, აქედან უმაღლესი განათლებით იყო დაახლ. 200 ათ. კაცი.

გაიზარდა მასობრივი პროფესიის კადრების მომზადება სოციალ. წარმოების სხვადასხვა დარგისათვის. 1941—1974 სსრკ-ში პროფტექ. განათლების სკოლებმა და სასწავლებლებმა მოამზადეს 30 მლნ. კვალიფიციური მუშა. საქ. სსრ-ში 1941—74 წლებში — დაახლ. 250 ათ. კვალიფიციური მუშა. საწარმოო ძალების ზრდის საფუძველზე განვითარდა და განმტკიცდა სოციალ. წარმოებითი ურთიერთობანი. ჩვენს ქვეყანაში *ინდუსტრიალიზაციისა* და *სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის* ლენინური გეგმის განხორციელების შედეგად გაბატონდა სოციალ. წარმოებითი ურთიერთობანი, რ-ებიც სრულ შესაძლებლობებს ქმნიან საწარმოო ძალების ყოველმხრივი განვითარებისათვის.

სოციალ. წარმოებით ურთიერთობათა ა. ნიშნავს მატერ. დოვლათის წარმოების პროცესში მუშაკთა ამხანაგური თანამშრომლობისა და სოციალ. ურთიერთდახმარების ა-ს, ადამიანთა შორის კლასობრივი ზღუდეებისა და სოც. განსხვავებათა თანდათანობით წაშლას, ეკონომიკასა და ადამიანთა შეგნებაში კაპიტალიზმის გადმონაშთების აღმოფხვრას.

სოციალ. წარმოებით ურთიერთობათა გაფართოებული ა-ის პროცესში ხდება მათი სისტემ. სრულყოფა, რაც იმას ნიშნავს, რომ ისინი თანდათანობით გადაიზრდებიან კომუნისტურ წარმოებით ურთიერთობებად. კომუნისტური საზ-ბის მშენებლობის პროცესში სულ უფრო მწიფდება მატერ. და სულიერი წანამძღვრები კომუნიზმზე გადასასვლელად.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 2, თბ., 1957, გვ. 18—21; მისივე, გოთას პროგრამის კრიტიკა, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964; ლენინი ვ. ი., ეგრეთწოდებული ბაზრების საკითხის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; მისივე, კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, იქვე, ტ. 3; მისივე, კიდევ რეალიზაციის თეორიის საკითხისათვის, იქვე, ტ. 4; სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971; მელქაძე ვ., სოციალისტური კვლავწარმოება საბჭოთა საქართველოში, თბ., 1966; მიქელაძე ი., საქართველოს სახალხო მეურნეობის განვითარების ტემპები და პროპორციები, თბ., 1966; საბჭოთა საქართველოს 50 წელი. სტატისტ. კრებული, თბ., 1971; ქორიძე დ., კომუნისტური საზოგადოების პოლიტიკური ეკონომიის ძირითადი საკითხები, თბ., 1970; Анчишкин А. И., Яременко Ю. В., Темпы и пропорции экономического развития, М., 1967; Гуния А. Л., О темпах и пропорциях социалистического воспроизводства в экономике Грузии, Тб., 1966; Капиталисти-

ческое воспроизводство в современных условиях, М., 1966; Корягин А. Г., Научно-техническая революция и пропорции социалистического воспроизводства, М., 1971; Кронрод Я. А., Общественный продукт и его структура при социализме, М., 1958; Мочалов Б. М., Общественные потребности и социалистическое воспроизводство, М., 1970; Ноткин А. И., Темпы и пропорции социалистического воспроизводства, М., 1961; Политическая экономия, под ред. А. М. Румянцева, М., 1973; Политическая экономия современного монополистического капитализма, т. 1, М., 1970, гл. 14, 15; Производство, накопление, потребление Сб.. М., 1965; Структура народного хозяйства СССР, М., 1967; Шаталин С. С., Пропорциональность общественного производства, М., 1968.

**ᲐᲚᲬᲔᲠᲐ** ს ტ ა ტ ი ს ტ ი კ ა-ში, მასობრივი სოც.-ეკონ. მოვლენების სპეციალურად ორგანიზებული ერთდროული სტატისტ. გამოკვლევა, რ-იც ასახავს ამ მოვლენების არსებით ნიშნებს (თვისებებს) დროის განსაზღვრული მომენტის ან პერიოდისათვის. ა-ის ობიექტებია: მოსახლ., კულტ. დაწესებულებანი, სახ. მეურნ. დარგები, მოწყობილობა, მასალები და ა. შ. ა-ის წარმატებით ჩატარების აუცილებელი პირობებია: ა) ა-ის მკაფიოდ ჩამოყალიბებული მიზანი და დეტალურად შემუშავებული გეგმა, რ-იც ითვალისწინებს ა-ის მომზადებასა და ჩატარებას; ბ) ა-ის მეცნიერულად დასაბუთებული პროგრამა, რ-იც შედგენილია შესასწავლი ობიექტის ყოველმხრივი, თეორ.-ეკონ. ანალიზის საფუძველზე; გ) ა-ის ჩატარება ერთდროულად მთელ ტერიტორიაზე, უმოკლეს ვადაში და დროის განსაზღვრული მომენტისათვის, ე. წ. კრიტ. მომენტისათვის; დ) ა-ის ორგანიზებულად ჩატარებისათვის კვალიფიციური კადრების შერჩევა.

ა-ის აუცილებლობა საზ-ბის განვითარების საჭიროებითაა განპირობებული. ა-ის მასალა ავსებს, ხშირ შემთხვევაში ამოწმებს ანგარიშგების მონაცემებს, ამ მონაცემებში მოსალოდნელ უზუსტობათა გასწორება აუცილებელია, ვინაიდან ამა თუ იმ მოვლენის რიცხოვნობისა და შედგენილობის ზუსტი დახასიათების გარეშე შეუძლებელია თანამედროვე საზ-ბის განვითარების ძირითად მიმართულებათა და ტენდენციების მეცნ. განსაზღვრა. ა-ები ტარდებოდა ჯერ კიდევ მონათმფლობელურ საზ-ბაში. მაშინ მათ მხოლოდ სამხ. და ფისკალური დანიშნულება ჰქონდათ. ა. განსაკუთრებით ფართოდ გავრცელდა კაპიტალიზმის ეპოქაში. კაპიტალ. ა-თვის დამახასიათებელია სინამდვილის დამახინჯება, მშრომელთა ექსპლუატაციის მიჩქმალვა. მოსახლ. საყოველთაო ა-ები იწყება XVIII ს. დასასრულიდან. (აშშ-ში — 1790, საფრანგეთსა და ინგლისში—XIX ს. დასაწყისიდან). სამრეწვ. და სას.-სამ. ა-ები ევრ. ქვეყნებში ტარდება XIX ს. 80-იანი წლებიდან. რუსეთში მოსახლ. ნაწილობრივი ა-ები ტარდებოდა XVIII ს-იდან და მას მოსახლ. გადასახადებით დაბეგვრის მიზნით იყენებდნენ. 1718-იდან 1858-მდე რუსეთში ჩატარდა ათი ასეთი ნაწილობრივი ა., ე. წ. მოსახლ. რევიზია, რ-იც ქვეყნის ტერიტ. მხოლოდ ნაწილს მოიცავდა და უპირატესად მამაკაცებს აღრიცხავდა.

რუს. იმპერიის მოსახლ. პირველი საყოველთაო ა., რ-მაც საქართვ. მოსახლეობაც მოიცვა, ჩატარდა 1897 წელს. მომდევნო წლებში (1900, 1908 და 1913 წწ.) ჩატარდა სამრეწველო ა., რ-მაც მსხვილი საწარმოები მოიცვა..1881, 1887 და 1917 ჩატარდა მიწის სავარგულების ა.; 1916 და 1917 მოეწყო სრულიად რუს. სას.-სამ. ა. გაფართოებული პროგრამით.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ა-ის ისტორია XIII ს-იდან იწყება. რეგულ. ხასიათი მას XVII ს-იდან მიეცა. ამ ა-ებს უმთავრესად სამხ. და ფისკალური დანიშნულება ჰქონდა. 1721 დათარიღებულ დოკუმენტში აღნიშნულია „აღვწერეთ ამა დავთართა შინა, რომელთა ძალედვა აბჯართა და ცხენთა ხმარებანი, გინა სამეფოთა ხარკთა და ბეგარათა გამოღებანი". ამგვარად, ა-ს ექვემდებარებოდა არა მარტო მოსახლეობა, არამედ მისი ქონებრივი მდგომარეობაც. საზ. ცხოვრების განვითარებასთან ერთად გაზშირდა ა-ებიც. XIX ს-იდან ა-ები ტარდება შედარებით ვრცელი პროგრამით. 1803—1804, 1816—1817, 1831—1832, 1841—1843 და 1873 წლებში ამიერკავკასიაში და, მაშასადამე, საქართველოშიც ჩატარდა კამერალური აღწერები.

ა-ის მეცნ. ორგანიზაცია შესაძლებელი გახდა მხოლოდ სოციალიზმის პირობებში. საბჭ. რუსეთში მოსახლ. პირველი ა. 1920 წ. 28 აგვ. ჩატარდა. სსრკ მოსახლ. პირველი სრულიად საკავშ. ა., რ-ის მონაცემები საფუძვლად დაედო სახ. მეურნ. განვითარების პირველი ხუთწლიანი გეგმის შედგენას, ჩატარდა 1926.

მოსახლ. მორიგი სრულიად საკავშ. ა., რ-იც საფუძვლად დაედო მესამე ხუთწლიანი გეგმის შედგენას, ჩატარდა 1939. ომის შემდგომი პერიოდის მოსახლ. პირველი სრულიად საკავშ. ა. ჩატარდა 1959 წ. 14/15 იანვ. მან უმნიშვნელოვანესი მასალა მოგვცა ომისა და ომის შემდგომ პერიოდში სსრკ მოსახლ. რაოდენობრივი და სტრუქტურული ცვლილების შესახებ. ბოლო სრულიად საკავშ. ა. ჩატარდა 1970 წ. 14/15 იანვ. მის მონაცემებს დიდი მნიშვნელობა აქვს ჩვენს ქვეყანაში კომუნიზმის მშენებლობის საქმეში.

1918, 1920, 1923 და 1934 წწ-ში ტარდებოდა სამრეწ. ა-ები. 1925 და 1929 ჩატარდა წვრილი მრეწველობის ა.; ასეთი ა. 1932-იდან პერიოდულად ეწყობა.

დიდი სამამულო ომის პერიოდში გამოუყენებელი რეზერვების ოპერატ. გამოვლენის მიზნით ტარდებოდა სამრეწვ. მოწყობილობის ე. წ. სასწრაფო ა-ები. სსრკ-ში მეცხოველეობის განვითარების დონის შესასწავლად 1932-იდან პერიოდულად ეწყობა პირუტყვის ა. ასევე 1923-იდან პერიოდულად ტარდება სავაჭრო აღწერები.

ა-ის შედეგად მიღებული სტატისტ. მონაცემები ჩვენი სახ. მეურნ. განვითარების გეგმების საფუძველია. ა-ის ინსტრუქციებსა და პროგრამებს ამტკიცებს სსრკ მთავრობა. მთავრობის დადგენილების შესაბამისად ა-ს ატარებს სახელმწ. სტატისტიკის ორგანოები სსრკ ცენტრ. სტატისტ. სამმართველოს (ცსს) ხელმძღვანელობით.

**ᲐᲚᲬᲔᲠᲐ ᲡᲐᲥᲐᲠᲗᲕᲔᲚᲝᲨᲘ 1254,** მონღოლთა მიერ სამხ. და ფინანსური მიზნით ჩატარებული აღწერა. აღიწერა საქართვ. მამრობითი სქესის მოსახლ. 15—60 წ. ასაკისა, აგრეთვე პირუტყვი, მოძრავი ქონება, ჯანები, ვენახები და სხვ. აღწერის შედეგად მონღოლებმა 90 ათ. მეომარი შეაწერეს საქართველოს იმ ანგარიშით, რომ ყოველ 9 სრული ფუძის მქონე გლეხს ერთი მოლაშქრე უნდა გამოეყვანა. ამ ცნობის მიხედვით ირკვევა, რომ იმ დროს საქართვ. სამეფოში 5 მლნ-მდე მცხოვრები უნდა ყოფილიყო.

*წყარო*: გ რ ი გ ო ლ ა კ ა ნ ე ლ ი, მოისართა ტომის ისტორია, ნ. შოშიაშვილის გამოც., თბ., 1961; ჟამთააღმწერელი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ლიტ*.: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

*რ. კიკნაძე.*

**ᲐᲚᲥᲣᲠᲕᲘᲚᲝᲑᲐ,** ა ღ კ ა ზ მ უ ლ ო ბ ა, 1. ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი: ა) ტ ე ქ ნ ო ლ ო გ ი უ რ ი ა. — მანქანების, დანადგარებისა და მისთანათა სამარჯვები, იარაღები, მოდელები, შტამპები, პრესფორმები, მოწყობილობები, მექანიზმები და სხვ.; ბ) გემის ანძების, აფრების, *ტაკელაჟის, რანჰოუტისა* და სხვ. ერთობლიობა — გემის საიალქნო ა. 2. ს ა მ ხ ე დ რ ო ს ა ქ მ ე შ ი —საველე პირობებში შეიარაღების საგნებისა და სხვ. ნივთების გადასატანი სამარჯვები (სამხრე ღვედი, სარტყელი, ჩანთა...) ჯარისკაცებისა და ოფიცრებისათვის.

**ᲐᲚᲯᲐᲑᲐᲓᲘ,** ქალაქი (1962-იდან) აზერბ. სსრ-ში, მტკვარ-არაქსის ვაკეზე. ალჯაბადის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგ. აღდამიდან 45 *კმ*. 18 ათ. მცხ. (1974). ავტოსარემონტო, ყველ-კარაქის ქ-ნები.

**ᲐᲚᲯᲐᲧᲐᲚᲐ** (თურქ. akçakale — თეთრი ციხე), ქართულ ისტორიულ წყაროებში ამ სახელწოდებით ცნობილია რამდენიმე პუნქტი: 1. სოფელი საქართვ. ისტ. მხარეში— პალაკციოში, ჩილდირის ტბის ნაპირზე (ახლანდ. თურქ. ტერიტ.). ქართ. წყაროებში იხსენიება „თეთრ ციხედ"; 2. ციხესიმაგრე ქვემო ქართლის ისტ. პროვინციაში, გაჩიანში (შემდეგდროინდელ სომხითში). მისი ნანგრევები შემორჩენილია მდ. დებედის ქვემო წელის მარჯვ. ნაპირის ვაკეზე, სოფ. კუშჩის (მარნეულის რ-ნი) მახლობლად. სახელწოდება ჩნდება XV ს-ში, შერქმეულია თურქმანთა მიერ. ძვ. ქართ. წყაროებში *გაგის* ციხედ იხსენიება. ა. გვიანდ. შუა საუკუნეებში სომხითის მთავარი ციხესიმაგრე იყო. იდგა სტრატეგიულად მნიშვნელოვან მაგისტრალზე, რ-იც საქართველოს აკავშირებდა ახლო აღმოსავლეთთან, კერძოდ, ირანთან. ა. სამხრეთიდან იცავდა თბილისის მისადგომებს. ირან. მმართველები დაჟინებით ცდილობდნენ ა-ის ხელში ჩაგდებას, დებედის ველზე მომთაბარეთა დასახლებას, აქ ქართულ ფეოდ. მეურნ. აღმოფხვრას და ქართლის სამეფოს სამხრ. მისადგომების მოშლას. ირან. შაჰების პოლიტიკა შეუპოვარ წინააღმდეგობას ხვდებოდა ქართვ. მეფეების მხრივ, რ-ებმაც, საბოლოოდ შეინარჩუნეს ა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; ჟ ი ქ ი ა ს., გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, წგნ. 3, თბ., 1958.

*ლიტ*.: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი დ., ალჯაყალა-გაგის ციხე, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1960, [ტ.] 1; Такайшвили Е. С., Христианские памятники, «Материалы по археологии Кавказа», 1909, в. 12.

*დ. მუსხელიშვილი.*

**ᲐᲧᲕᲐᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში (ბზიფის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, გაგრიდან 11 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ბზიფში (1 *კმ*).

**ᲐᲧᲕᲐᲠᲐᲨᲘ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ოხურეის სოფსაბჭო), მდ. ოხურეიზე (ანარიის შენაკადი). ზ. დ. 80 *მ*, ოჩამჩირიდან 12 *კმ*. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ოხურეიში (4 *კმ*).

**ᲐᲧᲕᲐᲠᲐᲨᲘ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ფოქვეშის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*, ოჩამჩირიდან 13 *კმ*. ფოქვეშის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა).

**ᲐᲧᲕᲐᲠᲩᲐᲨᲐᲜᲘ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ტყვარჩელის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 320 *მ*, შავი ზღვიდან 22 *კმ*, ოჩამჩირიდან 29 *კმ*. ოჩამჩირის სატყეო მეურნ. დამხმარე მეურნეობა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა ტყვარჩელში (2 *კმ*). აფთიაქი.

**ᲐᲧᲜᲔᲚᲘ,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), მდ. ხევსურეთის არაგვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1800 *მ*, დუშეთიდან 71 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა

(მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (9 *კმ*).

**ᲐᲧ-ᲧᲝᲘᲣᲜᲚᲣ** (თურქ. თეთრბატკნიანები <ak—თეთრი, koyun—ცხვარი), ოღუზი თურქების (თურქმანების) მომთაბარე ტომთა გაერთიანება ტიგრის ზემოწელში (დიარბაქირსა და სივასს შორის) XIV—XV სს-ში; XV ს. დასაწყისიდან — ფეოდ. სახელმწიფო (დედაქალაქი დიარბაქირი). პირველად მოიხსენიება 1340 ბიზანტ. ქრონიკებში. *უზუნ-ჰასანის* მმართველობის დროს (1453—78) ა. გაძლიერდა. გაანადგურა *ყარა-ყოიუნლუს* (შავბატკნიანთა) სახელმწიფო და დაიკავა სომხეთი, აზერბაიჯანი, ერაყი და დას. ირანი. 1468 სახელმწიფოს დედაქალაქი თავრიზში გადაიტანეს. XV ს. 60—70-იან წლებში ოსმ. წინააღმდეგ ბრძოლის მიზნით ა-მ კავშირი დაამყარა ვენეციასთან, რომის პაპსა და უნგრეთთან. ართიოსმ. კოალიციის შექმნას მხარს უჭერდა საქართველოც. 1489—97 ა-ში საგადასახადო და ფინანს. რეფორმების გატარება სცადეს, მაგრამ ამას დადებითი შედეგი არ მოჰყოლია. XV ს. ბოლოს ფეოდ. შინაბრძოლებმა და ხალხის მასების უკმაყოფილების ზრდამ დაასუსტა სახელმწიფო, ხოლო 1502 *ყიზილბაშებმა* ისმაილ სეფიანის მეთაურობით ბოლო მოუღეს მას.

*წყარო*: ეგნატაშვილი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; აბუ ბექრ თეჰრანი, თარიხ-ე დიარბექრიე, ანკარა, 1962.

*ლიტ*.: კიკნაძე რ., საქართველოირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV ს. მეორე ნახევარში, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1964, ტ. 7; ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან (ფეოდალური ხანა), ვ. გაბაშვილის რედ., თბ., 1957; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967.

*რ. კიკნაძე.*

ალ-**ᲐᲨᲐ** მაიმუნ იბნ კაის [დაახლ. 530—625 (629)], არაბი პოეტი. აღიზარდა ჰირაში, მდიდარი პოეტური ტრადიციების მქონე არაბ. სამთავროში. ერთხანს ჰირის მეფის ნუმან V-ის კარის პოეტი იყო, შემდეგ ქტესიფონში, სპარს. შაჰის კარზე გადავიდა. შემოიარა სირია, მესოპოტამია, სამხრ. არაბეთი, აბისინია. თავი ირჩენდა სახოტბო ლექსებში აღებული გასამრჯელოთი. მისი კასიდების მიხედვით ა. ქრისტიანი უნდა ყოფილიყო. სიცოცხლის მიწურულს მაჰმადს უძღვნა ხოტბა, რ-საც მომდევნო თაობათა დიდი დაფასება ხვდა წილად. მისი კასიდები „ღვინის პოეზიის" ერთ-ერთი პირველი ნიმუშებია არაბ. ლიტ-რაში. ამ თვალსაზრისით მან გარკვეული გავლენა მოახდინა ალ-*ახტალსა* და *აბუ ნუვასზე*. კასიდა, რ-იც ა-მ თავის სატრფოს — შავკანიან მხევალს ჰურაირას — მიუძღვნა, შესულია ისლამამდელი ხანის საუკეთესო პოეტურ ნაწარმოებთა — მუალაკათა — კრებულში (იხ. *მუალაკა*). მის ენაში გვხვდება ირანიზმები, რასაც ავტორი ეგზოტიკური ჟღერადობისათვის იყენებდა. ა-ს კასიდების რიტმი, რითმა და მთელი ლექსი მეტად მუსიკალურია. მას თანამემამულენი „არაბთა უდიდეს მომღერალს" უწოდებენ.

*ნ. ფურცელაძე.*

**ᲐᲨᲐ**, იხ. *აშორო*.

**ᲐᲨᲐ**, ქალაქი (1933-იდან) რსფსრ ჩელიაბინსკის ოლქში, მდ. სიმის (ბელაიას შენაკადი) ნაპირზე. რკინიგზის სადგური უფა—ჩელიაბინსკის ხაზზე. 38 ათ. მცხ. (1974). მეტალ. ქ-ნა (დაარსდა 1898), სატყეო, ქიმ. კომბინატი (1932-იდან), ელექტროარმატურის ქ-ნა. ინდუსტრ. ტექნიკუმი. ქალაქის მიდამოებში წარმოებს ფოსფორიტების მოპოვება-დამუშავება. ა. დაარსდა 1898.

**ᲐᲨᲐᲜᲢᲘ**, განაში მცხოვრები ხალხი, შედის *აკანის* ეთნიკურ ჯგუფში.

**ᲐᲨᲐᲜᲢᲘ**, აშანტ-ის ფედერაცია, ადრინდ. ფეოდალური ტიპის სახელმწიფო ოქროს ნაპირის (ახლანდ. განა) ტერიტორიაზე. შეიქმნა 1697—1701. ა-ის მეურნ. წამყვანი დარგები იყო მიწათმოქმედება და შინამრეწველობა (მეთუნეობა, ფეიქრობა, ხისა და ლითონის დამუშავება და სხვ.). ვაჭრობდნენ მონებით და ოქროთი. სახელმწიფოს სათავეში ედგა უზენაესი ბელადი (აშანტიჰენე, რეზიდენცია ქ. კუმასი), ხოლო მის ცალკეულ ოლქებს — ადგილ. ბელადები (ომანჰენე). 1896 ინგლ.-აშანტის მე-7 ომის დროს ინგლისმა დაიპყრო ა. და ცალკეულ ტომებს შეუთანხმდა პროტექტორატის შესახებ. ამ დროიდან მოყოლებული ა-ს სახელმწიფომ არსებობა შეწყვიტა. 1900 ა-ში იფეთქა აჯანყებამ ბრიტ. ბატონობის წინააღმდეგ. მისი ჩახშობის შემდეგ ინგლისმა ა-ს ტერიტ. თავის კოლონიას — ოქროს ნაპირს შეუერთა (1901). განის დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნის შემდეგ ა-ს ტერიტორიამ 1957 კონსტიტუციის თანახმად ოლქის სტატუტი მიიღო.

ალ-**ᲐᲨᲐᲠᲘ** აბუ ლ-ჰასან ალი (873/74, ბასრა,—935 ან 941, ბაღდადი), არაბი ღვთისმეტყველი, ისლამში სუნიტური სქოლასტიკური ღვთისმეტყველების—ქალამის ფუძემდებელი. ადრე მუთაზილიტი იყო, შემდეგ ორთოდოქსულ ისლამს მიემხრო. თავის თხზულებებში ამხილა *მუთაზილიტები* — ამტკიცებდა, რომ მუთაზილიტების ერთღმერთიანობა *დუალიზმისაკენ* დაბრუნებაა. ა-ის მოძღვრებას საფუძვლად ედო მტკიცება ღვთიური წინასწარგანსაზღვრულობისა და ყურანის მარადიულობის შესახებ. მან გარკვეული მიჯნა გაავლო მუსლ. სამართალსა და თეოლოგიას შორის.

*ლიტ*.: Бартольд В. В., Сочинения, т. 6, М., 1966, с. 125—130.

*ვ. ჩოჩიევი.*

**ᲐᲨᲐᲠᲘ**, გადასახადი მუსლიმანურ ქვეყნებში. იხ. *უშრი*.

**ᲐᲨᲐᲤᲔᲜᲑᲣᲠᲒᲘ** (Aschaffenburg), ქალაქი გფრ-ში (ბავარია), მდ. მაინზე, შპესარტის მასივის დას. განაპირა ნაწილში. 55,2 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი, სამდ. ნავსადგური. საფეიქრო, სამკერვალო წარმოება, მანქანათმშ., ლითონდასამუშ., ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა. ა. ცნობილია 982-იდან. სასახლე (1605—14, არქიტ. რიდინგერი) და ვრცელი პარკი.

**ᲐᲨᲔᲚᲘᲡ ᲙᲣᲚᲢᲣᲠᲐ**, ქვედა პალეოლითური არქეოლ. კულტურა; შეცვალა *შელის კულტურა*. სახელი ეწოდა ადგილ სენტ-აშელის [(Saint-Acheul) ჩრდ. საფრანგეთში, ქ. ამიენის მახლობლად, მდ. მარნის ტერასაზე] მიხედვით. გავრცელებული იყო თითქმის მთელ აფრიკაში, ევრ. და აზიის სამხრ. ნაწილში. ასაკი დაახლ. 400 ათ. — 100 ათ. წელი. ა. კ-თვის დამახასიათებელია ორმხრივ გულმოდგინედ დამუშავებული ნუშისებრი, მომრგვალო, სამკუთხა მოყვანილობის ხელცულები, ცულის მსგავსი სწორპირიანი, უხეში საჩეხი იარაღები და ა. შ. შუა აშელის პერიოდში ქვის გაპობაში ჩნდება ახალი, ე. წ. ლევალუას ტექნიკა, რ-თვისაც დამახასიათებელია სპეციალურად მომზადებული ნუკლეუსები და მათგან მიღებული ანატკეცები, ლამელები და სხვ.; ადრინდ. ა. კ-ის მატარებელ ადამიანთა ძვლები აღმოჩენილია ალჟირში (ტერნიფინი), მაროკოში (სიდი-აბდარაჰმანი), გერმანიაში (შტაინჰაიმი); შუა აშელისა — აზერბაიჯანში (*აზიხის მღვიმე*), გვიანდ. აშელური ხანის პალეანთროპის (*ნეანდერტალელის*) ძვლების ნაშთები — ინგლისში (სვანსკომბი).

ა. კ-ის მატარებელი ხალხი ცხოვრობდა როგორც მღვიმეებში, ისე ღია ცის ქვეშ, სარგებლობდა ცეცხლით, მისდევდა ნადირობას და შემგროვებლობას. მოსახლ. პირველყოფილი თემური წყობილების განვითარების ადრეულ საფეხურზე იდგა. საქართვ. ტერიტორიაზე ა. კ-ის 50-მდე ნამოსახლარია აღმოჩენილი, მ. შ. აღსანიშნავია *იაშთხვა* და ბირცხა სოხუმთან, *ლაშე-ბალთა* ისტ. შიდა ქართლში, *სარბები* და ჯოყოეთი ჭიათურის რ-ნში. განსაკუთრებით საყურადღებოა მრავალფენიანი ძეგლები — *კუდარო* I და *წონა*. ა. კ-ის ნამოსახლარები ცნობილია სომხეთში (*სატანი-დარი*, არზნი, ჯრაბერი), აზერბაიჯანში (აზიხის მღვიმე), ჩრდ. კავკასიაში (*აბაძეხსკაია*), უკრაინაში (*ლუკა-ვრუბლევეცკაია*) და სხვ. ადგილებში. ა. კ. შეცვალა *მუსტიეს კულტურამ*.

*ლიტ*.: საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; Ефименко П. П., Первобытное общество, 3 изд., К., 1953.

*დ. თუშაბრამიშვილი.*





აშელის კულტურა. ჭიათურის რაიონის სოფელ კაცხში (ზემოთ) და სოფელ ჯოყოეთში (ქვემოთ) ნაპოვნი ხელცულები საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ᲐᲨᲔᲜᲑᲠᲔᲜᲔᲠᲘ** მიხეილ იულის ძე [9 (21). IX. 1842, მოსკოვი, — 11. XI. 1926, იქვე], რუსი რევოლუციონერი, ნაროდოვოლეცი. 1860 დაამთავრა კადეტთა კორპუსი. 1863 უარი თქვა ემსახურა გვარდიულ პოლკში, რ-იც პოლ. აჯანყების ჩახშობაში მონაწილეობდა. 1870—82 ნიკოლაევში სამსახურის დროს ჩამოაყალიბა ოფიცერთა წრეები, რ-ებიც 1881 „ნაროდნაია ვოლიას" შეუერთდნენ. 1882 შემოდგომაზე „ნაროდნაია ვოლიას" სამხ. ცენტრმა ა. პროვ. სამხ. წრეების გასაერთიანებლად მიავლინა. 1883 სმოლენსკში დააპატიმრეს. 1884 „თოთხმეტის პროცესში" გამოუტანეს სასიკვდილო განაჩენი, რაც შლისელბურგის ციხეში სამუდამო პატიმრობით შეუცვალეს. 1904 გაათავისუფლეს. 1917-მდე სმოლენსკში პოლიციის ზედამხედველობის ქვეშ ცხოვრობდა. 1924 სსრკ სამხ. რევ. საბჭოს ბრძანებით ა-ს, როგორც არმიაში რევ. მოძრაობის ვეტერანს, „უხუცესი წითელარმიელის" წოდება მიენიჭა.

**ᲐᲨᲔᲠᲡᲚᲔᲑᲔᲜᲘ** (Aschersleben), ქალაქი გდრ-ში (ჰალეს ოლქი), ჰარცის მასივის აღმ. განაპირა ნაწილში. 37,2 ათ. მცხ. (1973). სარკინიგზო კვანძი. ჩარხმშენებელი, ქაღალდის, საფეიქრო მრეწვ. ა. ცნობილია IX ს-იდან. ქალაქის ახლოს მლაშე წყაროებია (ვილჰელმსბადი). სოფ. და სატყეო მეურნ. ცენტრ. ბიოლ. სადგური.

**ᲐᲨᲕᲐᲒᲰᲝᲨᲐ** (დ. აიოდჰიაში, ახლანდ. აუდი), ინდ. მწერალი. გადმოცემის თანახმად, ცხოვრობდა და მოღვაწეობდა I—II სს-ში. წერდა სანსკრიტზე. მაჰაიანის (ბუდიზმის მიმდინარეობა) კანონიკური ტექსტების ერთ-ერთი პირველი ავტორია. მისი პოემები „ბუდჰაჩარიტა" და „საუნდარანანდა" ძვ. ინდ. ეპიკური პოეზიის მაჰაკავიას საუკეთესო ნიმუშებია. „ბუდჰაჩარიტა" („ბუდას ცხოვრება") შედგებოდა 28 სიმღერისაგან, რ-თა ჩინ. და ტიბ. თარგმანებიღაა მოღწეული. თავად სანსკრიტზე მხოლოდ 14 სიმღერაა შემორჩენილი, ამათგან ერთი ფრაგმენტულად. „საუნდარანანდა" ბუდას ნახევარძმის ნანდას ცხოვრებას აღწერს და 18 სიმღერისაგან შედგება. ა. სანსკრ. ლიტ-რაში ერთ-ერთი პირველი დრამატურგია; მისი „შარიპუტრაკარანა" ინდ. დრამის უძველესი ნიმუშია.

**ᲐᲨᲕᲘᲚᲘ** (Ashville), ქალაქი აშშ-ის სამხრ. ნაწილში (ჩრდ. კაროლინას შტატი), აპალაჩის მთების აღმ. კალთებზე. 143 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. დამუშავებით მრეწველობაში (საფეიქრო, ტრიკოტაჟის, კვების, ავეჯის) ჩაბმულია 16 ათ. კაცი. კურორტი, ტურიზმის ერთ-ერთი ცენტრი. ა-ის მახლობლად გრეიტ-სმოუკი-მაუნტინზის ეროვნ. პარკია. ა. დაარსდა 1794.

**ᲐᲨᲗᲐᲠᲮᲐᲜᲘᲓᲔᲑᲘ**, ჯანიდები, ბუხარის ხანების დინასტია (1599—1753), რ-ის მამამთავარი იყო *ჯუჩის* შთამომავალი, ასტრახანელ ხანთა წარმომადგენელი უფლისწული ჯანიბეგ-სულთანი (მისი სახელიდან და ასტრახანიდან მომდინარეობს დინასტიის სახელწოდებები „აშთარხანიდები", „ჯანიდები"). ამ დინას-

**ᲐᲨᲗᲐᲠᲮᲐᲜᲘᲓᲔᲑᲘ**

**ცნობილი წარმომადგენლები**

| | |
|---|---|
| იმამ-ყული | 1611/42 |
| ნადირ უჰამადი | 1642/45 |
| აბდულაზიზი | 1645/80 |
| სუბჰან-ყული | 1680/1702 |
| უბაიდულა II | 1702/11 |
| აბულფაიზი | 1711/47 |

ტიამ შეცვალა მისივე მონათესავე *შაიბანიდების* დინასტია. ბუხარასა და ხვარაზმში გაბატონებისთვის ა-ს აქაურ ტომებთან დიდი ბრძოლების გადატანა მოუხდათ. დინასტიის არსებობის ბოლო ხანებში ისინი ირან. შაჰის ნადირის ვასალები იყვნენ. 1753 ა-ის მმართველობა დასრულდა. გაბატონდა მანღითების დინასტია.


ბ. აშიმოვი.

**აში** შოლომ (1. I. 1880, კუტნო, პოლონეთი, — 10. VII. 1957, ლონდონი), ებრაელი მწერალი. ცხოვრობდა და მოღვაწეობდა პოლონეთში, აშშ-ში, ისრაელში. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1900-იდან. უპირატესად იდიშზე წერდა. მისთვის დამახასიათებელია პატრიარქალური ყოფისა და რელიგ. ტრადიციების იდეალიზაცია. ა-ის ნაწარმოებებში შეიმჩნევა წინააღმდეგობა მწერლის მსოფლმხედველობასა და მხატვრული ასახვის რეალისტურ მეთოდს შორის (რომანები „ქურდი მოტკე", 1917; „ძია მოსე", 1917; „დედა", 1919 და სხვ.). რამდენადმე ნაციონალისტური იერი გადაჰკრავს ა-ის ისტ. რომანებს: „კასტილიელი ჯადოქარი" (1921), „ნაზარეველი კაცი" (1939), „ფსალმუნთა მფლობელი" (1937), „მარიამი" (1949), „მოსე" (1951) და სხვ. ა-ის პიესები („შურისძიების ღმერთი", 1907; „ამნონი და თამარი", 1908; „მესიის დრონი" და სხვ.) შესულია სხვადასხვა ქვეყნის ებრ. თეატრების რეპერტუარში. მისი ნაწარმოებები თარგმნილია მსოფლიოს მრავალ ენაზე.

*თხზ.*: Рассказы и пьесы, т. 1—3, СПб., 1908—09; Собр. соч., т. 1—3, М., 1929—30; Люди и боги. Избр. произв., М., 1966. *ნ. ბაბალიკაშვილი.*

**აშიკ-ფაშა** (Âşik Paşa) (1271—1332), თურქი პოეტი. წერდა ღაზალებსა და ილაჰიებს (რელიგ. შინაარსის ჰიმნები). ავტორია ორი სუფიური მესნევისა „ფაკრნამე" („სიმწირის წიგნი") და „ვასფი ჰალ" („ექსტაზის არსი"). ცნობილია მისი სუფიურ-დიდაქტ. მესნევი „ყარიბნამე" (1330), რ-იც 12 ათას ბაითს შეიცავს და ათი კარისაგან შედგება. თითოეული კარი, თავის მხრივ, ათ დესტანად იყოფა. ყოველ კარში სუფიზმის რომელიმე მნიშვნელოვანი საკითხია განმარტებული. კარის შინაარსს განსაზღვრავს ციფრობრივი თანამიმდევრობა (მაგ., I კარი ერთარსების პრობლემას ეძღვნება, II — სხეულისა და სულის საკითხს, V—5 გრძნობას, VII — 7 პლანეტას და ა. შ. პოემა დაწერილია მარტივი ენით.


მ. აშრაფი.

**აშიმოვი** ბაიქენ აშიმის ძე (დ. 1917), საბჭ. სახელმწ. მოღვაწე. სკკპ წევრი 1940-იდან. დაამთავრა ლენინგრ. გამოყენებითი ზოოლ. და ფიტოპათოლ. ინ-ტი (1957) და სკკპ ცკ-თან არსებული დაუსწრებელი უმაღლესი პარტ. სკოლა (1969). მონაწილეობდა სსრკ დიდ სამამულო ომში. 1945-იდან მუშაობდა ხელმძღვანელ პარტ. და საბჭ. სამუშაოზე ქოქჩეთაუს ოლქში. 1961 მარტიდან 1963 იანვრამდე იყო ყარაღანდის საოლქო საბჭოს აღმასკომის თავ-რე, 1963—64 — პარტიის ყარაღანდის სასოფლო საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი, 1964-იდან — ყარაღანდის საოლქო აღმასკომის თავ-რე. 1968 აირჩიეს პარტიის თალდიყორღანის საოლქო კომიტეტის პირველ მდივნად. 1970 წ. 31 მარტიდან არის ყაზ. სსრ მინისტრთა საბჭოს თავ-რე. სკკპ XXII — XXV ყრილობების დელეგატი. XXIV — XXV ყრილობებზე არჩეულია სკკპ ცკ-ის წევრად. სსრკ VIII—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

**აშიროვი** ჩარი (დ. 1910, ს. ქეში, აშხაბადთან), თურქმენი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1944-იდან. ნაწარმოებებს აქვეყნებს 1928-იდან. ავტორია ლირ. ლექსებისა და პოემებისა, რ-თა შორის აღსანიშნავია „განშორება" (1939), „ახალგაზრდა მეწისქვილის შეცდომა" (1957). სამამულო ომის თემაზეა შექმნილი „მტრის ზურგში" (1941), „ქალაქ N-ში" (1943) და სხვ. ა-ის მთავარი ნაწარმოებია პოემა „სისხლიანი წყალგამყოფის დასასრული" (1948), რ-შიც ასახულია რევ. შემდგომი თურქმ. სოფლის ცხოვრება. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**აშკალა** (ძვ. ფ ა რ ე ხ ა), სოფელი წალკის რ-ნში (ავრანლოს სოფსაბჭო), მდ. გუმბათის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1600 *მ*, წალკიდან 30 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეკარტოფილეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საბავშვო ბაღი, ამბულ., შუა საუკ. ეკლესია ლაპიდარული წარწერებით. ა. უწოდეს 1828—29 ოსმალეთიდან გადმოსახლებულმა სომხებმა.

**აშკი** უპენდრანათ (დ. 14. XII. 1910, ჯალანდარი, პენჯაბი), ინდოელი მწერალი. წერს ჰინდიზე. მის პოეტურ შემოქმედებაში, რ-იც თავიდან რომანტიკული ხასიათისა იყო, რეალისტური ტენდენციები მომძლავრდა. ა-ს პიესებმა, რ-თა ძირითადი თემაა პატარა ადამიანის ცხოვრება, ხელი შეუწყო თანამედროვე რეალისტური დრამის ჩამოყალიბებას. ა. აყენებს ახალი მორალისა და ყოფისათვის ბრძოლის საკითხს (დრამა „გზები იყრება", 1954), ეხება ქალთა უუფლებობას (რომანი „ვარსკვლავთა თამაში"), მუსლიმანთა და ინდუსთა ურთიერთობებს (პიესა „ქარიშხლის წინ", 1946), ილაშქრებს ფეოდალურ-კოლონიური წყობილების წინააღმდეგ (რომანი „შერყეული კედლები", 1947).

**აშმარი** მუჰამად (1880 — 3. III. 1960), სირიის საზოგადო მოღვაწე, ეროვნ.-განმათ. ბრძოლისა და მშვიდობის მომხრეთა მოძრაობის აქტ. მონაწილე. სირიის 1925—27 ეროვნ. აჯანყების დროს მეთაურობდა პარტიზ. რაზმს. 1950 მონაწილეობდა მშვიდობის მომხრეთა II მსოფლიო კონგრესის მუშაობაში. 1953-იდან იყო მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი, 1956-იდან — მშვიდობის მომხრეთა სირიის ეროვნ. კომიტეტის თავ-რე. ა. „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატია (1956).

**აშოკა,** ძვ. ინდოეთის მეფე (ძვ. წ. 268—232) *მაურიის* დინასტიისა. მამის — ბინდუსარას — სიცოცხლეში იყო ტაქსილის სახელმწიფოს გამგებელი. ინდ. ტახტს შინაბრძოლების შედეგად დაეპატრონა. დაახლ. ძვ. წ 260 კალინგის სახელმწიფოს შემოერთებით დააგვირგვინა თავისი პაპის *ჩანდრაგუპტას* მიერ წამოწყებული საქმე — ინდოეთის გაერთიანება. მისი სახელმწიფო მოიცავდა თითქმის მთელ ინდოეთს (უკიდურესი სამხრეთის გარდა), თანამედროვე ავღ. და პაკისტ. ოლქებს. ა. ხელს უწყობდა ბუდიზმის გავრცელებას ინდოეთში და მის ფარგლებს გარეთ. ძვ. წ. 253 მისი ხელმძღვანელობით ქ. პატალიპუტრაში მოწვეულმა დიდმა კრებამ ბუდიზმი სახელმწ. რელიგიად გამოაცხადა. ა-ს დროს დიდად განვითარდა ინდ. კულტურა, არქიტექტურა, გავრცელდა დამწერლობა. შემორჩენილია ინდ. სამეფოს სხვადასხვა კუთხეში კლდეებზე, სვეტებზე, გამოქვაბულებში ამოკვეთილი წარწერები, რ-ებიც ძვირფას ცნობებს გვაწვდიან სოც. ყოფის, სახელმწ. წყობილების, კულტ. და რელიგ. შესახებ.

**აშორნია** (სომხ. — ა რ შ ა რ უ ნ ი ქ ი, ა შ ო რ ნ ე ქ), ისტ. მხარე სომხეთში, აირარატის პროვინციის ერთ-ერთი თემი (გავარი). მდებარეობდა მდ. ერლეხის (ახლანდ. არაქსის) მარცხ. მხარეზე, ქ. კაღზევანის ჩრდ-ით. ქართ. წყაროებში იხსენიება იმ ომებთან დაკავშირებით, რ-ებსაც ქართვ. მეფეები აწარმოებდნენ მეზობელი სომხ. ტერიტორიაზე. 1120 დავით აღმაშენებელმა დალაშქრა ა. და გაანადგურა იქ მსხდომი თურქმანი ტომები; 1130-იან წლებში მას განაგებდა ქირქიშ (თირქაშ) აბულეთისძე, შვილი ივანე აბულეთისძისა; 1156 მეფე გიორგი III-მ ა-ის ქალაქები წაართვა იქაურ მაჰმადიან მმართველებს.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965. *დ. ბერძენიშვილი.*

**აშორო,** ა შ ო რ ო ს, ა შ ა (აშ<არაბ. ჰაშა—არამც და არამც, არასოდეს; უარყოფა), ძვ. ქართულ სასამართლო პროცესში — ბრალდებულის მიერ ბრალდების, ანდა მოპასუხის მიერ სასარჩელო მოთხოვნის ხელაღებით უარყოფა. ა-ს სარწმუნოებრივი ხასიათი ჰქონდა, მისი წარმოთქმის ფორმულა იყო: „აშოროს!", „აშოროს ღმერთმან!", რაც ნიშნავდა — ღმერთმა ნუ ქნას, ღმერთმა დამიფაროს ესა და ეს მე მექნას... მე მემართოსო. ამგვარი უარყოფის ფაქტზე იტყოდნენ: „ა. თქვა", „ა. ჰყო", „აშა ჰკრაო". ასეთი ლიტონი უარყოფის გარდა ა-ს ზოგჯერ თან ახლდა ახსნა-განმარტება. თუ დავა სხვა სარწმუნო მტკიცებულებით ვერ გადაწყდებოდა, ა-ს თქმას მოსდევდა ფიცის დადება ან საღვთო სამართალი (მაგ., ორთაბრძოლა. იხ. *ორდალიები*). როცა ბრალდებული თუ მოპასუხე გადაჭრით არ უარყოფდა ბრალდებას (მოთხოვნას), მაშინ ფიცს მომჩივანი დებდა, ე. ი. *მტკიცების ტვირთი* მასზე გადადიოდა; ასეთ შემთხვევაში ამბობდნენ, „ა. მას დარჩაო". საერთოდ „ა." ფიცის სინონიმიც იყო („ა. ითხოვა" — ე. ი. ფიცი ითხოვა).

ეს ტერმინი XVII—XVIII სს. მასალებში გვხვდება, მაგრამ სავარაუდოა, რომ უფრო ადრინდ. წარმოშობისაა. ხატოვანი თქმა — „ა შ ა ს კ ვ რ ა" ჯიქური, ლიტონი უარყოფის მნიშვნელობით, ქართ. სალაპარაკო ენაშიც დამკვიდრდა, გვხვდება XIX ს. მხატვრულ ლიტ-რაშიც.

*წყარო*: სამართალი ბატონისშვილის ვახტანგისა, მ. 86, 206, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; საქართველოს სიძველენი, ე. თაყაიშვილის რედ., ტ. 2, ტფ., 1909, საბ. 41, 444; ტ. 3, ტფ., 1910, საბ. 438; ქართლის ცხოვრება, დ. ჩუბინაშვილის გამოც., ნაწ. 2, სპბ., 1854, გვ. 535. *დ. ფურცელაძე.*

**აშოტ I** დ ი დ ი, კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი (გ. 29. I. 826, დოლისყანა), ტაო-კლარჯეთის *ბაგრატიონთა* დინასტიის მამამთავარი. IX ს. 20-იან წლებამდე იყო ქართლის ერისმთავარი. სათავეში ედგა ქართლის ბრძოლას არაბთა წინააღმდეგ, მაგრამ დამარცხდა და იძულებული გახდა გაქცეულიყო შავშეთ-კლარჯეთში, რ-იც პოლიტიკურად ბიზანტიას ეკუთვნოდა. ა. I ამ ადგილების მფლობელი და ბიზანტ. ვასალი გახდა, მიიღო ბიზანტ. სამეფო კარის კურაპალატის პატივი. განაახლა და რეზიდენციად გაიხადა ციხესიმაგრე *არტანუჯი*, მნიშვნელოვნად გააფართოვა თავისი სამფლობელოები. ამ დროიდან ქართლის პოლიტ. ცენტრმა მთლიანად სამხრეთში გადაინაცვლა, რის გამოც ქართლის ისტ. ამ ხანას პირობითად ტაო-კლარჯეთის ან *„ქართველთა სამეფოს"* პერიოდიც ეწოდება. ა. I მოკლეს შინაგამცემლებმა. მისმა მემკვიდრეებმა, რ-ებიც „ქართველთა მეფეებად" იწოდებოდნენ, სათავე დაუდეს ბაგრატიონთა სამეფო დინასტიას.

*წყარო*: ს უ მ ბ ა ტ დ ა ვ ი თ ი ს ძ ე, ცხოვრება და უწყება ბაგრატონიანთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ბ ა დ რ ი ძ ე შ., «ქართველთა სამეფოს» პოლიტიკური სტრუქტურის ისტორიიდან, «თსუ შრომები», 1965, ტ. 113; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., აშოტ დიდი კურაპალატის ქრონოლოგიისათვის, მის წგნ.: ეტიუდები

ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 8, თბ., 1962; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 2, თბ., 1965. *შ. ბადრიძე.*

**აშოტ I** (გ. 891), სომხეთის მეფე (886-იდან), *ბაგრატუნების* დინასტიის დამაარსებელი. 859 პოლიტიკურად დასუსტებული არაბთა სახალიფო იძულებული იყო სპარაპეტი (მხედართმთავარი) ა. I სომხ. თავადთა მთავრად (იშხანაციშხანი) ეცნო. ა. I სათავეში ჩაუდგა სომხ. განთავისუფლებისა და გაერთიანებისათვის ბრძოლას, დაიმორჩილა მსხვილი ფეოდალები, შექმნა 40-ათასიანი ლაშქარი და ეკლესიის მხარდაჭერაც მიიღო (875 საეკ. კრებამ დაადგინა მისი მეფედ გამოცხადება). 80-იან წლებში ა. I-მა მიაღწია სომხ. დამოუკიდებლობას არაბებისაგან. 886 არაბთა სახალიფომ და ბიზანტ. იმპერიამ ა. I-ს მეფედ აღიარების ნიშნად სამეფო გვირგვინები გამოუგზავნეს. *ლ. ჯანაშია.*

**აშოტ II** ე რ კ ა თ ი (გ. 928), სომხეთის მეფე (914–928) *ბაგრატუნების* დინასტიისა. ებრძოდა არაბებსა და მათ მომხრე სომეხ ფეოდალებს. 921 სევანის ტბასთან დაამარცხა არაბები და სომხ. დიდი ნაწილი გაათავისუფლა. არაბების წინააღმდეგ ბრძოლის წარმატება მნიშვნელოვნად განაპირობა ა. II-ის მიერ ტაო-კლარჯეთის ქართ. სამეფოსთან დადებულმა პოლიტ. კავშირმა. 922 ხალიფა იძულებული გახდა ა. II შაჰინ-შაჰად, ე. ი. ყველა სომეხი მეფე-ფეოდალის სიუზერენად ეცნო. არაბთა წინააღმდეგ ბრძოლებში გამოჩენილი მამაცობისა და სიმტკიცისათვის ა. II-ს ერკათი (რკინა) უწოდეს. *ლ. ჯანაშია.*

**აშოტ III** მ ო წ ყ ა ლ ე (ვ ო ღ ო რ მ ა წ ი), ანისის მეფე (953–977) *ბაგრატუნების* დინასტიისა, იბრძოდა ქვეყნის ცენტრალიზაციისათვის. შექმნა ძლიერი მუდმივი ჯარი. 961 თავისი რეზიდენცია ყარსიდან ანისში გადაიტანა. მის დროს ანისს მტკიცე გალავანი, ე. წ. „აშოტის კედლები“ შემოავლეს (963—64).

**აშოტ კეკელა** (გ. 867), ბაგრატიონთა კლარჯეთის შტოს წარმომადგენელი, აშოტ I კურაპალატის ძის ადარნასეს ერთ-ერთი შვილი, მამა გურგენ კურაპალატისა და სუმბატ არტანუჯელი ანთიპატრიკისა. ზედსახელი „კეკელა“ ნიშნავს ლამაზს, მშვენიერს.

*წყარო:* ს უ მ ბ ა ტ დ ა ვ ი თ ი ს ძ ე, ცხოვრება და უწყება ბაგრატონიანთა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**აშოტ კუხი** (გ. 918), ერისთავთერისთავი, ბაგრატიონთა კლარჯეთის შტოს წარმომადგენელი, გურგენ I კურაპალატის ძე. ტბეთის საკათედრო ტაძრის დამაარსებელი. მისი შეკვეთითაა დაწერილი ქართ. ჰაგიოგრაფიული მწერლობის თვალსაჩინო ძეგლი სტეფანე მტბევარის „მიქელ გობრონის წამება“.

*წყარო:* ს უ მ ბ ა ტ დ ა ვ ი თ ი ს ძ ე, ცხოვრება და უწყება ბაგრატონიანთა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955. *შ. ბადრიძე.*

**აშოფი** (Aschoff) კარლ ალბერტ ლუდვიგ (10. I. 1866, ბერლინი, — 24. VI. 1942, ფრაიბურგი), გერმანელი პათოლოგანატომი, მარბურგისა (1903) და ფრაიბურგის (1906–36) უნ-ტების პროფესორი. შეისწავლა გულის გამტარი ატრიოვენტრიკულური (წინაგულპარკუჭის) სისტემა და აღმოაჩინა წინაგულების მგიდის ფუძესთან დიფერენცირებული კუნთოვანი კვანძი (აშოფ-ტავარას კვანძი). ა-სა და ტავარას ერთობლივი გამოკვლევები ამ დარგში საფუძვლად დაედო კლინიკური ელექტროკარდიოგრაფიის განვითარებას. ა-ს ეკუთვნის კლასიკური ნაშრომი რევმატულ მიოკარდიტზე. მან შეისწავლა ტუბერკულოზის, ნაღველკენჭოვანი დაავადების, კუჭისა და თორმეტგოჯა ნაწლავის წყლულის პათოგენეზი და სხვ.

*თხზ.:* Zur normalen und pathologischen Anatomie des Greisenalters, B.—W., 1938; Лимфатические органы, М., 1928; Современные проблемы патологии, М.—Л., 1932. *ვ. აბაშიძე.*

**აშრაფი** მუხთარ აშრაფის ძე [დ. 29. V (11. VI). 1912, ბუხარა], უზბეკი კომპოზიტორი, დირიჟორი, მუსიკალური მოღვაწე. სსრკ სახ. არტისტი (1951). სკკპ წევრი 1941-იდან. 1934—36 სწავლობდა მოსკ. კონსერვატორიაში (ს. ვასილენკოს საკომპოზიციო კლასი). 1948 დაუსწრებლად დაამთავრა ლენინგრ. კონსერვ. სადირიჟორო ფაკ-ტი. 1930-იდან უზბ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სამხატვრო ხელმძღ. და მთავარი დირიჟორია, 1953-იდან ტაშკენტის კონსერვ. პროფესორი. ს. ვასილენკოსთან ერთად ავტორია პირველი უზბ. ოპერისა „ბურანი“ (დაიდგა 1939). სხვა მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ოპერები „დიადი არხი“ (ვასილენკოს თანაავტორობით, 1941), „დილორომი“ (1958), „პოეტის გული“ (1962), ბალეტი „სიყვარულის ავგაროზი“ (1969). კანტატები „უზბეკეთი“ (1947) და „ბედნიერების სიმღერა“ (1951; სსრკ სახელმწ. პრემია, 1952), საორკესტრო ნაწარმოებები: „ჰეროიკული სიმფონია“ (1942, სსრკ სახელმწ. პრემია, 1943), „ფერღანა“ (1943). დაწერილი აქვს აგრეთვე მუსიკა კინოფილმებისათვის, სიმღერები და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 3 სხვა ორდენით.

**აშრაფი** (არაბ.-სპარს. აშრაფ—კეთილშობილი, ბრწყინვალე), ოქროს მონეტის სახელწოდება სპარსეთში შაჰ-ისმაილ I-ის (1502—24) მეფობიდან 1932 ფულის რეფორმამდე. თავდაპირველად იწონიდა 3,5 გ. ა-ის შუბლზე ეწერა შიიტური რელიგ. სიმბოლო და 12 იმამის სახელი, ზურგზე — შაჰის სადიდებელი ლექსი, მოჭრის ადგილი და თარიღი. იშვიათად იჭრებოდა და უპირატესად მემორიალურ ხასიათს ატარებდა. ცნობილია თბილისის ზარაფხანაში 1747 მოჭრილი 2,69 გ-იანი ა.

*ლიტ.:* R a b i n o d i B o r g o m a l e H. L., Coins, medals and seals of the Shâhs of Iran (1500—1941), Hertford, 1945. *დ. კაპანაძე. თ. ქუთელია.*

**აშტარაკი,** ქალაქი (1963-მდე დაბა) სომხ. სსრ-ში, მდ. ქასაღის (არაქსის აუზი) ნაპირზე, ერევნიდან 13 *კმ.* აშტარაკის რ-ნის ცენტრი. 12,1 ათ. მცხ. (1970). ა-ში შემორჩენილია სამნავიანი ბაზილიკის წირანავორის (V ს.), ჯვაროვან-გუმბათოვანი ეკლესიის კარმრავორისა (VIII ს.) და ერთნავიანი ეკლესიის სპიტაკავორის (XVIII ს.) ნანგრევები, დარბაზული ტიპის გუმბათიანი ეკლესია—მარინე (1281), სამთაღიანი ხიდი (XVII ს.) საფეხურიანი პარაპეტით მდ. ქასაღზე, XVIII ს. ხიდის ნანგრევები და ხაჩქარები (ქვაჯვარები).

**აშტონი** (Ashton) ფრედერიკ (დ. 17. IX. 1906, გუაიაკილი, ეკვადორი), ინგლ. ბალეტის მსახიობი, ბალეტმაისტერი. ინგლ. ბალეტის თანამედროვე სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ლ. მიასინის და მ. რამბერის მოწაფე. 1926–35 მ. რამბერის საბალეტო დასის მსახიობი და ბალეტმაისტერი იყო. 1963-იდან ინგლ. „სამეფო ბალეტის“ დასის მთავარი ბალეტმაისტერი და სამხატვრო ხელმძღვანელია. დადგმები: „ფასადი“ (უოლტონი, 1931), „ნიღბები“ (პულენკი, 1933), „სიმფონიური ვარიაციები“ (ფრანკი, 1946), „რომეო და ჯულიეტა“ (პროკოფიევი, 1955, კოპენჰაგენი), „საჩუქარი დაბადების დღეს“ (გლაზუნოვის მუსიკის თემებზე, 1956) და სხვ.

**აშურა** (არაბ.—ათი), შიიტების სამგლოვიარო დღესასწაული, მიძღვნილი ქერბალასთან (680) მოკლული მესამე იმამის ჰუსეინის ხსოვნისადმი. იმართება *ჰიჯრის* პირველი თვის — მუჰარამის — პირველ ათდღიურში. ამ დღეებში ეწყობა მისტერიები, ყურანის კითხვა, რასაც თან ახლავს მორწმუნეთა თვითგვემა. ხალხში ცნობილია *შაჰსეი-ვაჰსეის* სახელით. *ვ. ჩოჩიევი.*





აშრაფი. მოჭრილია თბილისში. 1747. ზემოთ—შუბლი, ქვემოთ—ზურგი. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**აშურიანი,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, ღვთისმშობლის სახელობის მცირე ზომის ერთნავიანი ეკლესია. კასპის ჩრდ.-აღმ-ით 10 *კმ*-ზე — თეთრახევში. აგებულია 1032, ნაშენია აგურით და ქვით. ფასადები მარტივია, კამარა და სახურავი დაზიანებულია. კედლებზე იყო ორი წარწერა, რ-თაგან ამჟამად ერთი დაცულია გორის, ხოლო მეორე კასპის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში. გორის მუზეუმში დაცული წარწერა მოწმობს, რომ ა. აუგია ეპისკოპოს ილარიონს (იხ. *ილარიონ სამთავნელი*), *სამთავისის* ცნობილი კათედრალის ხუროთმოძღვარს.

**აშულ-ალესქერი** (სრული სახელი — ალესქერ ალიმამედ-ოღლუ) (1821, სოფ. აღქილისა, ახლანდ. სომხ. სსრ, — 1926, იქვე), აზერბაიჯანელი აშული. მის შემოქმედებაში ორგანულად იყო შერწყმული კლასიკური ლიტ-რისა და ფოლკლორის ტრადიციები. იცოდა და ხალხში გაჰქონდა უამრავი ლექსი, თქმულება, დასთანი. მის რეპერტუარს საკუთარი სასიმღერო შემოქმედების ბევრი ნიმუში ამშვენებდა. დიდი გავლენა მოახდინა აზერბ. აშუღური პოეზიის განვითარებაზე.

**აშუღი** (<არაბ. აშიკ — მიჯნური, მეტრფე), სახალხო მგოსანი და მომღერალი კავკასიის ქვეყნებში (აზერბაიჯანი, სომხეთი, საქართველო, დაღესტანი) და ახლო აღმოსავლეთში (ძირითადად თურქეთი და ირან. აზერბაიჯანი). ა. თხზავს სასიმღერო ტექსტს (ხშირ შემთხვევაში იმპროვიზებულად), უწყობს ჰანგებს და თავადვე მღერის რომელიმე სიმებიანი საკრავის (საზი, თარი, ქამანჩა, ჭიანური) თანხლებით, თუმცა ხშირად ზოგნი მხოლოდ ტექსტს ადგენენ, სხვები კი მზა რეპერტუარს ასრულებენ. ა შ უ ღ უ რ ი პ ო ე ზ ი ა დიდ ადგილს უთმობდა რომანტ. და საგმირო ჟანრის ხალხ. თქმულებებს. თავდაპირველად (როგორც სიტყვა „აშუღის“ მნიშვნელობა მოწმობს) იგი სამიჯნურო თემატიკას მოიცავდა, მაგრამ დროთა განმავლობაში სოც. მოტივებიც გამოერია. აშუღები მართავდნენ პოეტურ პაექრობას, რ-იც ერთგვარად ჰგავს ქართ. შაირობა-კაფიობასა და შემღერებას. ა შ უ ღ უ რ ი ს ი მ ღ ე რ ე ბ ი აღმ. მუს. კულტურის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაკადია, ემყარება ხალხ. მუსიკასა და პოეზიას. მისთვის დამახასიათებელია განვითარებული ვოკალურ-ინსტრუმ. ჟანრები — დასთანი, ბაიათი, მუხამბაზი და სხვ. გამოირჩევა ფართოდ განვითარებული მელოდიით, უხვი მელიზმატიკით, ემოციურობით.

ა-ის სახელწ. ამიერკავკასიაში XVI — XVII სს-იდან გვხვდება. საქართველოში (ძირითადად თბილისში) აშუღობა განსაკუთრებით განვითარდა XVIII ს. II ნახევრიდან. თბილისელ აშუღთაგან ამიერკავკასიაში ყველაზე ცნობილი იყო საიათნოვა, XIX ს-ში — ჩამჩი-მელქო, სათარა, ჰაზირა, ევანგულა, ს. ფირშანგიშვილი, ი. ამირიძე (ქეშიშ დარდიმანდი) და სხვ. აშუღური პოეზიის ნაკადი აგრძნობინა ბესიკის, ა. ჭავჭავაძის, გ. ორბელიანის პოეზიაში (ამათგან პირველი ორი პოეტი თვითონ ამღერებდა საზზე თავის ლექსებს), ცნობილია აგრეთვე ა. წერეთლის მუხამბაზები — „თავო ჩემო“, „აღმართ-აღმართ“, „ნახევარი ცხოვრების გზა...“. ქართ. მწერლობისა და ფოლკლორული ტრადიციების გავლენით ქართვ. აშუღ პოეტთა შემოქმედებაში შემდგომ მეტი ადგილი ეთმობოდა პატრ. და დემოკრ. თემატიკას, იხვეწებოდა აშუღური ლექსი და ეროვნ.-ლიტ. იერს იძენდა.



აშტარაკი. კარმრავორის ეკლესია. ხედი სამხრეთ-აღმოსავლეთიდან. VII ს.



აშურიანი. ეკლესიის საქტიტორო წარწერა. 1032. გორის მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

ამისი მაგალითია დ. გივიშვილისა და განსაკუთრებით, *იეთიმ გურჯის* მემკვიდრეობა. ასევე ხდებოდა ქართ. აშუღურ მუსიკაშიც. საქართვ. სხვადასხვა კუთხეებიდან გამოსული მომღერლები აშუღური მანერით ასრულებდნენ ქართ. ხალხ. ჰანგებს, რ-ებიც სხვა სიმღერებთან ერთად ამდიდრებდნენ ე. წ. ქართ. ქალაქურ მუსიკალურ ფოლკლორს. ბევრ ქართ. აშუღურ სიმღერაში შერბილდა შესრულების აღმოსავლური იერი; ზოგი მათგანი ქართ. ხალხ. მუსიკისათვის დამახასიათებელ სამხმიან სიმღერად გადამუშავდა და მნიშვნელოვანი ადგილი დაიმკვიდრა როგორც ხალხური, ისე პროფ. მუსიკის საგანძურში.

*ლიტ.*: გ რ ი შ ა შ ვ ი ლ ი ი., თხზულებათა კრებული, ტ. 3 [საიათნოვა. — ძველი თბილისის ლიტერატურული ბოჰემა], თბ., 1963; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966; ჰ ა ზ ი რ ა, აშუღების ადათი და ჩვეულება, «თეატრი და ცხოვრება», 1916, № 50. *ა. გვახარია.*

*ზ. მედულაშვილი. გ. ჩხიკვაძე.*

**„აშუღ-ყარიბი“,** თურქულენოვან ხალხთა რომანტიკული *დასთანი*. შექმნილია არა უადრეს XVI — XVII სს. მასში მოთხრობილია მოხეტიალე აშუღისა და ფეოდალის ასულის უიღბლო სიყვარულის ამბავი. ვარაუდობენ, რომ დასთანს საფუძვლად დაედო XVI ს. თავრიზელი აშუღის — ყარიბის ლექსები. არსებობს „ა. ყ-ის“ აზერბ., თურქ., თურქმ., უზბ., ყარაყალფახური, ყარაიმული ვერსიები. ცნობილია საქართველოშიც (თურქ.-აზერბ. ფოლკლორიდან მომდინარე ქართ. ვერსიის ჩანაწერი ინახება შ. რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტის ფოლკლორის არქივში).

*ტექსტი*: Антология азербайджанской поэзии, т. 1, М., 1960.

*ლიტ.*: Я к у б о в а С. З., Азербайджанское народное сказание «Ашыг-Гариб», Баку, 1968.

**აშშ,** იხ. *ამერიკის შეერთებული შტატები*.

**აშხაბადი,** (თურქმ. აშგაბათ; ყოფ. ასხაბადი, 1919-იდან 1927-მდე — პ ო ლ ტ ო რ ა ც კ ი), თურქმ. სსრ დედაქალაქი (1924 ოქტ-იდან). მდებარეობს ქოფეთდაღის მთისპირა ვაკეზე, 214—240 *მ* სიმაღლეზე, კრასნოვოდსკ—ტაშკენტის სარკინიგზო ხაზზე, რესპ. სატრანსპ. გზების ცენტრში. 1962 ქალაქთან მიიყვანეს ვ. ი. ლენინის სახ. ყარაყუმის არხი. ა. მდებარეობს ყველაზე სამხრ-ით მოკავშირე რესპუბლიკების დედაქალაქებს შორის. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,8°C, ივლისის 30,5°C. 280 ათ. მცხ. (1974; 1897 წ. — 19,4 ათ., 1939 წ. — 126,6 ათ., 1959 წ. 169,9 ათ., 1970 წ. — 253,2 ათ.).

ა-ის ადგილზე უძველესი დასახლებები ყოფილა. 1881 დასახლ. ასხაბადის ადგილზე სამხ. სიმაგრე აშენდა და იგი იმიერკასპიის ცენტრი გახდა. 1905 ა-ში შეიქმნა ს.-დ. ორგანიზაცია. თებ. რევ. შემდეგ, 1917 მარტში, ა-ში შეიქმნა მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოები, სადაც პირველად უმრავლესობას მენშევიკები, ესერები და პანთურქისტები შეადგენდნენ. 1917 დეკემბერში ხელისუფლება ბოლშევიკური საბჭოს ხელში გადავიდა. 1918 წ. 11—12 ივლ. ინგლ. ინტერვენტთა მხარდაჭერით ხელისუფლებას დაეპატრონენ ესერები და თეთრგვარდიელები, რ-თაც 22 ივლ. სადგ. ანაუსთან დახვრიტეს *აშხაბადის კომისრები*. 1919 ივლ. ა. საბჭ. ჯარებმა გაათავისუფლეს. 1919 ქალაქს პოლტორაცკი ეწოდა (ბოლშევიკ პ. *პოლტორაცკის* პატივსაცემად). 1924-მდე ა. თურქესტანის ასსრ საოლქო ცენტრი იყო, 1924 წ. 27 ოქტ., თურქმ. სსრ შექმნის შემდეგ, მისი დედაქალაქი გახდა. 1927 ეროვნ. სახელი აშხაბადი ეწოდა.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ა. რესპ. უმსხვილესი სამრეწვ. ცენტრი გახდა. განვითარებულია მანქანათმშ., ლითონდასამუშ., ელექტროტექ., საშენ მასალათა, მინის, მსუბუქი, კვების მრეწველობა. 1969 გაყვანილია აირსადენი ბაირამ-ალი—აშხაბად—ბეზმეინი.

ა., რ-იც ალიზის ერთსართულიანი სახლებით გაშენებული პატარა ქალაქი იყო, რევ. შემდგომ წლებში სწრაფად გაიზარდა. 1948 მიწისძვრის შედეგად მთლიანად დაინგრა. ახ. გენგეგმის (1949 და 1959) მიხედვით ძირითადად შენარჩუნებულია ქალაქის ისტ. დაგეგმარება. გაშენდა გამსხვილებული საცხოვრ. კვარტალები 3—4-სართულიანი მრავალბინიანი სახლებით, 1950—60 წწ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია თურქმ. სსრ მინისტრთა საბჭოს შენობა (არქიტ. ვ. ნოვოსადოვი), თურქმ. სსრ მეცნ. აკად. კომპლექსი (არქიტ. ლ. რატინოვი და სხვ.) და სხვ. ქალაქში დგას სამამულო ომში დაღუპულთა ძეგლი (1970, არქიტექტორები ა. ყურბანლიევი, ფ. ბაღიროვი, მოქანდაკე დ. ჯუმადურდი), ლენინის ძეგლი (1927, მოქანდაკეები ა. კარელინი და ე. ტრიპოლსკაია).

ა. რესპ. დიდი კულტ. და სამეცნ. ცენტრია. ა-შია გორკის სახ. თურქმ. უნ-ტი, პოლიტექ., სას.-სამ., სამედ. ინ-ტები; სამეცნ.-კვლ. მუშაობას ეწევა თურქმ. სსრ მეცნ. აკად. (1940—51 წწ. — სსრკ მეცნ. აკად. თურქმ. ფილიალი), რ-ის სისტემაში განსაკუთრებული ადგილი უკავია უდაბნოთა ინ-ტს. (ერთადერთია სსრკ-ში). 1974/75 სასწ. წ. 51 ზოგადსაგანმან. სკოლაში სწავლობდა 48,1 ათ. მოსწ., 13 საშ. სპეც. სასწავლებელში — 15,4 ათ. მოსწავლე, უმაღლეს სასწავლებლებში — 23,7 სტუდენტი. 101 სკოლამდელ დაწესებულებაში იზრდებოდა 20,1 ათ. ბავშვი. ა-ში 4 თეატრია (მაქთმუყულის სახ. ოპერისა და ბალეტის, მოლანეფესის სახ. აკად. დრამ. თეატრი, ა. პუშკინის სახ. რუს. დრამ. თეატრი, მოზარდ მაყურებელთა თეატრი), 43 მასობრივი ბ-კა (ჟურნალებისა და წიგნების საერთო ფონდი—617,5 ათ. ცალზე მეტი), კ. მარქსის სახ. თურქმ. სსრ სახელმწ. ბ-კა, 7 საკლუბო დაწესებულება, 3 მუზეუმი (ისტ., მხარეთმცოდნეობის, სახვ. ხელოვნების), 41 კინოდანადგარი, ა-ის პიონერთა სასახლე და სხვ. სკოლისგარეშე დაწესებულება. ა-შია რესპ. გამომც. „თურქმენისტანი“, „ილიმი“ („მეცნიერება“) და სხვ.; თურქმ. დეპეშათა სააგენტო, რადიო- და ტელეცენტრი. გამოდის 7 რესპ. გაზეთი და ჟურნალი თურქმ. და რუს. ენებზე, 1968-იდან — საქალაქო გაზეთი „ვეჩერნი აშხაბადი“.

ა-ში 1974 წ. 1 იანვ. იყო ყველა სპეციალობის 2174 ექიმი (ე. ი. 1 ექიმი 129 მცხოვრებზე), სამედ. საშ. პერსონალი შეადგენდა 3424 კაცს. 4610-საწოლიანი 21 სავადმყოფო დაწესებულება (ე. ი. 16,5 საწოლი 1000 მცხოვრებზე). ა-შია 2 დისპანსერი, 2 სანეპიდემიური სადგური. ა-იდან 39 *კმ*, ქოფეთდაღის ჩრდ.-აღმ. კალთაზეა საკურორტო-სააგარაკო დაბა ფირუზა.

**აშხაბადის დრამის თეატრი,** შ რ ო მ ი ს წ ი თ ე ლ ი დ რ ო შ ი ს ო რ დ ე ნ ო ს ა ნ ი მ ო ლ ა ნ ე ფ ე ს ი ს ს ა ხ. დ რ ა მ ი ს ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო ა კ ა დ ე მ ი უ რ ი თ ე ა ტ რ ი, თურქმენეთის პირველი ეროვნ. თეატრი. შეიქმნა 1929 პირველი თურქმ. დრამ. სტუდიის ბაზაზე. თეატრის რეპერტუარშია ეროვნ. დრამატურგიის საუკეთესო ნიმუშები (ა. ხალდურდიევის „უურვადოდ“, ბ. ქერბაბაევის „აღმავლობა“, ჰ. მუხთაროვის „ალანის ოჯახი“, „ვინ არის დამნაშავე“ და სხვ.), აგრეთვე საბჭ. და უცხოელი დრამატურგების ნაწარმოებები. ა. დ. თ-ის გამოჩენილი მოღვაწეები არიან სსრკ სახ. არტისტები ა. ყულმამედოვი, სონა მურადოვა, კ. ამანოვი; თურქმ. სსრ სახ. არტისტები კ. ბერდიევი, მ. ჩერქეზოვი, ნ. სოიუნოვა და სხვ.

*ლიტ.*: К е р и м и К., Туркменский академический театр драмы им. Молланепеса, Аш., 1969.

**აშხაბადის კომისრები,** საბჭოთა ხელისუფლებისათვის მებრძოლი ცხრა რევ. მოღვაწე, რ-ებიც 1918 წ. 22 ივლ. დახვრიტეს თეთრგვარდიელებმა; იმიერკასპიის ოლქის (ახლანდ. თურქმ. სსრ) სახკომსაბჭოს წევრები: ბ. *თელია*—სახკომსაბჭოს თავ-რე, ი. ჟიტნიკოვი — სასურსათო საქმეთა კომისარი, აშხაბადის ბოლშევიკური ორგანიზაციის ხელმძღვანელი, ს. მოლიბოჟკო — სამხ. კომისარი, ნ. როზანოვი — ფინანსთა და საგარეო საქმეთა კომისარი, ვ. ბატმინოვი — აშხაბადის საბჭოს თავ-რე, დ. კოლოსტოვი — საბჭ. და სამხ. მოღვაწე ურალში (ორენბურგის დაცემის შემდეგ ცდილობდა იმიერკასპიის გავლით მოსკოვს ჩასულიყო), პ. პეტროსოვი — წითელი არმიის ოცმეთაური, სმელიანსკი — კოლოსტოვის ადიუტანტი, ა. ხრენოვი — ძვ. ბოლშევიკი, ბაქოელი მესტამბე. იმიერკასპიის ოლქის სახკომსაბჭოს ამ შემადგენლობას მოღვაწეობა მოუხდა უცხოეთის სამხ. ინტერვენციისა და სამოქალაქო ომის მძიმე პერიოდში. ინგლ. სამხ. მისიის მეთაურის, გენ. მალესონის მითითებით მემარჯვენე ესერებმა, მენშევიკებმა, თეთრგვარდიელმა ოფიცრებმა და ადგილ. ბურჟ. ნაციონალისტებმა 1918 წ. 11—12 ივლ. აშხაბადში ანტისაბჭ. ამბოხება მოაწყვეს და შექმნეს კონტრრევ. მთავრობა, ე. წ. იმიერკასპიის დროებითი აღმასრ. კომიტეტი ესერ. ფ. ფუნტიკოვის მეთაურობით. ა. კ. შეიპყრეს და 22 ივლ. ღამით სადგურებს ანაუსა და გიაურსს შორის, აშხაბადიდან 15 კმ-ზე, უდაბნოში დახვრიტეს. 1919 წ. 9 ივლ. საბჭ. არმიამ გაათავისუფლა აშხაბადი. 26 ივლ. კომისრების ნეშტი აშხაბადში გადაასვენეს და მარქსის სახ. მოედანზე დაკრძალეს. თურქმ. საბჭ. მთავრობამ მათი დაღუპვის ადგილზე ძეგლი აღმართა.

*ლიტ.*: ც ი ც ქ ი შ ვ ი ლ ი ს., საბჭოთა

**აშხაბადის კომისრები**

ბ. თელია
ი. ჟიტნიკოვი
ს. მოლიბოჟკო
ნ. როზანოვი
ვ. ბატმინოვი
დ. კოლოსტოვი
პ. პეტროსოვი
სმელიანსკი
ა. ხრენოვი



აჩაბეთი. ციხე. შუა საუკუნეები.



აშხაბადი. კ. მარქსის მოედანი. ცენტრში—ყარაყუმმშენის სამმართველოს შენობა, 1967. არქიტექტორები ა. აპმედოვი, ფ. ალიევი.

ხელისუფლებისათვის ბრძოლის ისტორიიდან რუსეთის აღმოსავლეთ გუბერნიებსა და თურქესტანში, თბ., 1963; Туркменистан в период иностранной военной интервенции и гражданской войны 1918—1922 гг. (Сборник документов), Аш., 1957.

**აშხაბადის ოლქი,** შედის თურქმ. სსრ-ში. შეიქმნა 1973 წ. 27 დეკ. მდებარეობს რესპ. ცენტრ. ნაწილში. სამხრ-ით ესაზღვრება ირანი და ავღანეთი. ფართ. 95,4 ათ. კმ². მოსახლ. 617 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 63%. ცენტრი — ქ. აშხაბადი.

ოლქის სამხრ-შია ქოფეთდაღის მთები (მთა შახშახი, 2912 მ), რ-ებიც ჩრდ-კენ მთისწინა დახრილ ვაკედ ეშვება. ჩრდ. ნაწილში ყარაყუმის უდაბნოა. მთავარი მდინარეა თეჯენი. ოლქს კვეთს ვ. ი. ლენინის სახ. ყარაყუმის არხი. ა. ო. რესპ. მთავარი სამრეწვ. რ-ნია, სადაც აგრეთვე განვითარებულია მიწათმოქმედება, მევენახეობა და მებაღეობა. მრეწვ. მთავარი დარგებია მსუბუქი, კვების, საშენ მასალათა, მანქანათმშ., ლითონდამუშავება. ენერგეტიკა ემყარება საწვავ აირს, რ-საც მეზობელ მარის ოლქიდან იღებენ. სამრეწვ. ცენტრებია ქ-ები: აშხაბადი, ბეზმეინი, გოქთ-ეფე, თეჯენი და სხვ. სოფ. მეურნეობის მთავარი დარგებია მებოსტნეობა, მებამბეობა, მევენახეობა, მეხილეობა, ყარაკულის ჯიშის ცხვრის მოშენება, საძორც-სარძევე მეცხოველეობა, მეაბრეშუმეობა. ნათესი ფართ. 171,9 ათ. ჰა (რესპ. ნათესი ფართ. 22,4%), საძოვრებს უკავია 8770 ათ. ჰა. ა. ო. იძლევა მთელი რესპ. მარცვლეულის 52% და ბოსტნეული კულტურების 70%. რკინიგზების საერთო სიგრძეა 382 კმ, საავტ. გზებისა 930 კმ. საჰაერო მიმოსვლა. *ა. ლავროვი.*

**აშხამაფი** დაუდ ალის ძე (1897—1946), ადიღეელი საბჭ. ენათმეცნიერი. ადიღეური ენის მკვლევარი. დიდი ღვაწლი მიუძღვის ადიღ. სალიტ. ენის ჩამოყალიბებასა და განვითარებაში. ა. რუს. გრაფიკის საფუძველზე ადიღ. ალფაბეტის შექმნის აქტ. მონაწილეა. ავტორია მრავალი გამოკვლევისა და სახელმძღვანელოსი, რ-თაგან მთავარია: „ადიღეური დიალექტების მოკლე მიმოხილვა" (1939), „ადიღეური ენის გრამატიკა" (ნაწ. 1—2), „ადიღეური ენის ორთოგრაფიული ლექსიკონი"; „ადიღეური სალიტერატურო ენის გრამატიკა" (1941, ნ. იაკოვლევის თანაავტორობით). *გ. როგავა.*

**აშჰაიმ-ცონდეკის რეაქცია,** ორსულობის ადრე დასადგენი ბიოლოგიური სინჯი. შემოიღეს გერმ. ექიმებმა ზ. აშჰაიმმა და ბ. ცონდეკმა (1927). ა.-ც. რ-ის ჩასატარებლად გამოსაკვლევი ქალის შარდი შეჰყავთ სქესობრივად მოუმწიფებელი დედალი თეთრი თაგვის კანქვეშ. ორსული ქალის *გონადოტროპული ჰორმონით* მდიდარი შარდი მასტიმულირებელ გავლენას ახდენს თაგვის სასქესო ფუნქციაზე, იწვევს ესტრუსს და სპეციფ. ცვლილებებს საშვილოსნოსა და საკვერცხეებში, რითაც დასტურდება ორსულობა. ა.-ც. რ-ს იყენებენ აგრეთვე საკვერცხის სიმსივნისა და *ბუშტნამქერის* დასადგენად, რადგან ამ შემთხვევაშიც ქალის შარდში ჭარბადაა გონადოტროპული ჰორმონი. ამჟამად ორსულობას ადგენენ უფრო მარტივი იმუნოლოგიური მეთოდებით. *ვ. აბაშიძე.*

**აჩაბეთი,** ძვ. სოფელი და ციხე მდ. ლიახვის მარჯვენა ნაპირზე (ახლანდ. სოფლები *ზემო აჩაბეთი* და *ქვემო აჩაბეთი* ცხინვალის რ-ნში). ქართ. წყაროების მიხედვით, გვიანდ. ფეოდ. ხანაში აქ იყო „სასახლე და ციხე მეფეთა". ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. მთელ ხევსაც რქმევია. VII ს. სომხ. გეოგრაფია ქართლის სხვა ოლქებს შორის ასახელებს ტერიტ.-ადმ. ერთეულს — „აჩაბეთის ხევს".

1744 ერეკლე ბატონიშვილმა (შემდეგში ერეკლე II) ა-თან დაამარცხა გივი ამილახვარი და მისი დამხმარე ოსმალთა ჯარი (იხ. *აჩაბეთის ბრძოლა 1744*). ა-ს უკავშირებენ აჩნაბაძეთა საგვარეულოს, რ-თა ადგილსამყოფელსაც აღნიშნავდა „აჩაბეთი"; ამ უკანასკნელისაგან მოგვიანებით წარმოდგა ახალი ფეოდ. საგვარეულო სახელი „მაჩაბელი".

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., 'საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952. *დ. ბერძენიშვილი.*

**აჩაბეთის ბრძოლა 1744,** *ქართლის აჯანყების* (1742—45) ეპიზოდი. 1742 გ. *ამილახვარი* აჯანყდა ირანელების წინააღმდეგ, მაგრამ შემდეგში ოსმალეთთან და ლეკებთან დაკავშირებამ მის აჯანყებას დაუკარგა პროგრ. ხასიათი. თეიმურაზ II და მისი ძე ერეკლე (შემდეგში ერეკლე II) გამოვიდნენ ამილახვრის წინააღმდეგ. გადამწყვეტი ბრძოლა მოხდა სოფ. აჩაბეთთან. გივი ამილახვარს ეხმარებოდნენ თურქთა ჯარი უსუფ-ფაშას სარდლობით და ლეკები. თეიმურაზ II-ს კი — ირანელები. ერეკლე ბატონიშვილი თუშებისა და კახელების რაზმით მოულოდნელად დაეცა აჩაბეთის ციხეს და აიღო იგი, მაგრამ ამილახვარმა მოახერხა თეიმურაზ-ერეკლეს ბანაკისათვის ალყის შემორტყმა. ერეკლემ შეძლო ალყის გარღვევა, ზურგში მოექცა ამილახვრის ჯარს და დაამარცხა იგი.

ა. ბ-ის შედეგად განმტკიცდა თეიმურაზისა და ერეკლეს პოზიციები ქართლ-კახეთში. *ლ. ტუხაშვილი.*

**აჩადარა** (ყოფ. მ ი ლ ა რ ა), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში, მდ. გუმისთის მარცხ. ნაპირზე. გუმისთის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გუმისთა, ლეჩქოფი). ზ. დ. 80 *მ*, სოხუმიდან 6 *კმ*.



აშხაბადი. საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი.

ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა, მეჩაიეობა). ბოსტნეულის გადასამუშავებელი და ასფალტის ქ-ნები, საკოლმეურნეობათაშორისო სამშ. ბაზა. 2 საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა; კემპინგი. დოლმენები (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახევარი).

**აჩაჩა,** ა ჩ ა ჩ ი, ძველებური ქართ. სახვნელი იარაღი (კავი), გავრცელებული იყო მთელ საქართველოში, განსაკუთრებით ფშავსა და ქართლ-კახეთში. შედგებოდა კავიანი მხარის ანუ რვილის, ქუსლ-კბილას, ერქვანის, ხმალას, სახნისის, საკვეთელისა და სოლებისაგან. მხარი ქუსლში იყო ჩამჯდარი ან ხელნაში გაყრილი. ფშაური ა. კაჭურზე დიდი ზომისა იყო და გამწევი ძალაც მეტი სჭირდებოდა. ფშაურში ყევარ ხარს აბამდნენ, კაჭურში — უღელს. ა-თი მუშაობას 2—3 კაცი სჭირდებოდა და დღეში შეიძლებოდა 3000—4000 მ² მიწის მოხვნა 10—15 *სმ* სიღრმეზე. ამ ტიპის სახვნელი იარაღი გავრცელებული იყო მთელ კავკასიაში.



ფშაური აჩაჩა.



ხევსურული აჩაჩა.



ტიპოლოგიურად ა. ენათესავება ძველ აღმ. (შუმერულ, ბაბილ., ასურ.) და ხმელთაშუა ზღვის სახვნელებს.

*ლიტ*.: ჩიტაია გ., ხევსურული და ფშავური აჩაჩა, «დროშა», 1929, № 12; მ ი ს ი ვ ე, **Пахотные орудия и системы земледелия в Грузии, М., 1960.**

*გ. ჯალაბაძე.*

**აჩაჩა ურემი,** აჩეჩა ურემი, ქართული ხალხ. ტრანსპორტის ერთ-ერთი ძირითადი სახეობა. იყენებდნენ ყოველგვარი ტვირთის საზიდად. გავრცელებული იყო დას. საქართვ. მთაგორიან ადგილებში — ზემო და შუა იმერეთში, რაჭა-ლეჩხუმში, სამეგრელოს ზოგ კუთხეში. ზემო იმერეთის ძნელადსავალ ადგილებში დღემდე არ დაუკარგავს მნიშვნელობა. ა. უ-ს საქართვ. სხვადასხვა კუთხეში სხვადასხვა სახელი აქვს (ჩოჩიალა, ფრჩხილა, მარხილა, მთის, ფიცრული, ხოხიკია ანუ ხოხა), ზოგადად კი ცნობილია იმერული ურმის სახელით. იგი ქართ. ორთვლიან ურემზე პატარა და ბევრად უფრო დაბალია, კონსტრუქციულადაც მისგან რამდენადმე განსხვავებულია. ა. უ-ში შერწყმულია გორვის (თვლები) და თრევის (ფრჩხილა) პრინციპი. დაღმართში ფრჩხილები ავტომატურად ამუხრუჭებს მას — რაც უფრო მძიმეა ტვირთი, მით უფრო მეტად აწვება ძარა ფრჩხილებს და აძნელებს სვლას. ვაკეზე და აღმართში ფრჩხილები ნაკლებად ეხება. ზოგჯერ კი სულ სცილდება ხოლმე მიწას. მნიშვნელობა აქვს ძარაზე ტვირთის სწორ განაწილებას. კონსტრუქციულად ა. უ. წააგავს ქართ. წეწენა — წინამავალ სახვნელებს (ქსნური მთის გუთანი ანუ *აჩაჩა,* რაჭული სახვნელი). ფრჩხილებიანი საზიდრის კონსტრ. ანალოგები გვხვდება ევრ. ზოგიერთ მთაგორიან კუთხეში (პირენეები, ალპები).

*ლიტ*.: გეგეშიძე მ., ქართული ხალხური ტრანსპორტი, [ტ.] 1, თბ., 1956.

*მ. გეგეშიძე.*



აჩაჩა ურემი.

**აჩე** (Atjeh), სასულთნო კ. სუმატრის ჩრდ. ნაწილში (XVI ს. დასაწყისი — XX ს. დასაწყისი). ინდონეზიაში ისლამის გავრცელების ერთ-ერთი ცენტრი. განსაკუთრებით გაძლიერდა XVII ს. I ნახევარში. ამ პერიოდში მისი დამოუკიდებლობა ცნო სუმატრის ფეოდ. სამთავროთა დიდმა ნაწილმა და მალაის დას. სამთავროებმა. ა-ს ეკონომიკაში მთავარ როლს ასრულებდა პილპილით ვაჭრობა. XVI ს. და XVII ს. დასაწყისში ა. წარმატებით ებრძოდა პორტუგალიელებს. სასულთნოს ეკონ. ძლიერება დაეცა მას შემდეგ, რაც ჰოლანდიელებმა დაიპყრეს *მალაკა* (1641). ამას თან დაერთო ფეოდ. შინააშლილობა, რამაც განაპირობა ა-ს დაშლა ცალკეულ სამთავროებად. ა-ს წინააღმდეგ ჰოლანდ. 1873—1904 კოლონ. ომი ა-ში ჰოლანდ. გაბატონებით დამთავრდა. მაგრამ ხალხმა გმირული წინააღმდეგობა გაუწია დამპყრობლებს. პარტიზ. ბრძოლა 1913-მდე გრძელდებოდა. 1956—იდან ა. ინდონეზ. რესპ. პროვინციაა.

**აჩეამპონგი** იგნატიუს (Acheampong Ignatius) (დ. 1931, ქ. კუმასი), განელი პოლიტ. და სამხ. მოღვაწე. 1972 იანვრიდან განის რესპ. ეროვნ. ხსნის საბჭოს და მთავრობის მეთაური, თავდაცვის, ფინანსთა და ეკონ. მინისტრი. სამხ. განათლება მიიღო დიდ ბრიტანეთსა და აშშ-ში. 1959-იდან მსახურობდა განის არმიაში. 1972 აპრილიდან განის შეიარაღებული ძალების მთავარსარდალი.

**აჩელები,** აჩე, კ. სუმატრის (ინდონეზია) ჩრდ. ნაწილში, ყოფ. აჩეს სასულთნოს რ-ნში მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 1,7 მლნ. კაცი. ლაპარაკობენ ინდონეზ. ენათა ჯგუფში შემავალ აჩეს ენაზე. რელიგია — ისლამი. მისდევენ უმთავრესად მიწათმოქმედებას (ბრინჯი, შავი პილპილი, ქოქოსი, კაუჩუკი და სხვ.); ხელოსნობას (ლითონის დამუშავება, ჭილოფის წვნა, ფეიქრობა, ნავთმშენებლობა). აქვთ მდიდარი თვითმყოფი ლიტ-რა.

**აჩეჩვა ნაწვერალისა,** ნიადაგის ზედაპირული დამუშავება პურეულის აღებისას ან მის შემდეგ. წინ უსწრებს ძირითად დამუშავებას—ხვნას. ტარდება დისკოებიანი ან სახნისიანი ამჩეჩებით 4—5-იდან 8 *სმ*-მდე სიღრმეზე. ა. ნ. სპობს მავნე მწერებს, მათ კვერცხებსა და ჭუპრებს, ხელს უწყობს ნიადაგში ტენის დაგროვება-შენარჩუნებას და სარეველებისაგან მინდვრის გაწმენდას, აადვილებს შემდგომ ხვნას, ზრდის მოსავლიანობას (საქართველოში 2—3 *ც*-ით). სსრკ-ის სამხრ. და სამხრ.-აღმ. რ-ნებში მარცვლეულის აღება და აჩეჩვა ერთდროულად ხდება.

**აჩიგვარა,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, მდ. ოქუმის მარცხ. ნაპირზე, სამურზაყანოს დაბლობზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბულიშხინჯი, გუდავა, ოხურეი, ტოგონი, ფუწყური). ზ. დ. 20 *მ,* შავი ზღვიდან 13 *კმ,* გალიდან 9 *კმ,* რკინიგზის სადგური. საბჭ. მეურნ.-ტექნიკუმი, შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა, მეაბრეშუმეობა). ჩაის ფ-კა. 2 დაწყ., 1 რვაწლ. და 2 საშ. სკოლა, 2 ბ-კა, 2 კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, პოლიკლინიკა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ა-ის სამხრ.-აღმ-ით ს. ზამიატნინმა აღმოაჩინა და შეისწავლა (1934—38) პალეოლითის ხანის არქეოლ. მასალა. კულტ. ფენა არ ჩანს. ნივთები ნაკეთებია კაჟისაგან და ძირითადად მუსტიეს ეპოქას განეკუთვნება, მცირე რაოდენობით არის ზედაპალეოლითური მასალაც. ნაპოვნია აგრეთვე გვიანდ. აშელური ხანის ხელცული. მუსტიეს ხანის ინვენტარი გამოირჩევა ღრმა პატინით და უმთავრესად ლევალუას ტიპისაა. იარაღებიდან აღსანიშნავია სხვადასხვაგვარი სახოკები და წვეტანები. მასალა დაცულია ლენინგრადში, პეტრე I-ის სახ. ანთროპოლ. და ეთნოგრ. მუზეუმში.

*ლიტ*.: Замятнин С. Н., **Очерки по палеолиту, М.—Л., 1961;** მ ი ს ი ვ ე, **Палеолит Абхазии, «Труды Ин-та абхазской культуры», 1937, в. 10.**

*დ. უკლება. დ. თუშაბრამიშვილი.*



აჩიგვარა. ზემოდან ქვემოთ: ნუკლეუსი, სახოკი (მუსტიე); ხელცული (აშელი). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**აჩინსკი,** ქალაქი რსფსრ კრასნოიარსკის მხარეში, არგის ქედის განშტოებაზე, მდ. ჩულიმის (ობის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე, ციმბირის სარკინიგზო მაგისტრალზე. ა-იდან გადის ხაზები მაკლაკოვოსა და აბაკანის მიმართულებით. ნავმისადგომი. 109 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—32 ათ., 1970 წ. — 97 ათ.). კვების მრეწველობა (ელევატორები, ხორცკომბინატი, კომბინირებული საკვებისა და რძის ქ-ნები). ქარსის დასამუშ. ფ-კა, სარემონტო-მექან. ქ-ნები, საშენ მასალათა საწარმოები, ბეწვეულის ნაწარმის კომბინატი, სამკერვალო, ფეხსაცმლის, ავეჯის ფ-კები. თიხამიწის წარმოება კრასნოიარსკის ალუმინის ქ-ნისათვის. ა-ის მახლობლად ქვანახშირის მოპოვება. ინდუსტრ.-პედ., მექან.-ტექნოლ., სამშენებლო, სას.-სამ., საბჭ. ვაჭრობის ტექნიკუმები. პედ., სამედ. სასწავლებლები, დრამ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის, ისტ.-რევ. მუზეუმები. ა. დაარსდა 1682.

**აჩირხა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო), აფხაზეთის მთისწინეთზე, მდ. ფსირცხის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 320 *მ,* შავი ზღვიდან 4 *კმ,* გუდაუთიდან 21 *კმ*. ოქტომბრის რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (4 *კმ*).

**აჩიშხო,** ქედი რსფსრ კრასნოდარის მხარეში. დას. კავკასიონის ჩრდ. განშტოება. სიმაღლე 2391 *მ*-მდე. აგებულია თიხაფიქლებითა და ტუფოგენური ქანებით. დამახასიათებელია ძველმყინვარული რელიეფი. ნალექები 3000 *მმ* წელიწადში. წიფლისა და სოჭის (ჩრდ. კალთაზე) ტყეები, თხემურ ნაწილში — მთის მდელოები.

**აჩკაშა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ყულანურხვის სოფსაბჭო), მდ. დოხურთის (ბაკლანოვკის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ,* შავი ზღვიდან 5 *კმ,* გუდაუთიდან 8 *კმ*. 4 მარტის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ყულანურხვაში (2 *კმ*).

**აჩმარდა,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში (ბაღნარის სოფსაბჭო), მდ. სანდრიფშის (ხოშუფსეს მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე, გაგრის ქედის დას. კალთაზე. ზ. დ. 460 *მ,* შავი ზღვიდან 12 *კმ,* გაგრიდან 39 *კმ*. ს. შაუმიანის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

**აჩქარება,** ვექტორული სიდიდე, რ-იც ახასიათებს მატერიალური წერტილის სიჩქარის ცვლილებას. უფრო ზუსტად, ა. განისაზღვრება როგორც სიჩქარის ვექტორის პირველი წარმოებული დროით:

$$a=\frac{dv}{dt}.$$

მრუდწირული მოძრაობის შემთხვევაში ა. შეიძლება დაიშალოს ტანგენციურ ა-ად ($a_\tau$), რ-იც ახასიათებს სიჩქარის სიდიდის ცვლილებას, და ნორმალურ ა-ად ($a_n$), რ-იც ახასიათებს სიჩქარის მიმართულების ცვლილებას

$$a=a_\tau+a_n=\frac{dv}{dt}\tau+\frac{v^2}{\rho}n,$$

სადაც $\tau$ არის ტრაექტორიის შესაბამის წერტილში მხების ერთეული ვექტორი, $\rho$— სიმრუდის რადიუსი ტრაექტორიის ამავე წერტილში, ხოლო $n$ — ნორმალის ერთეული ვექტორი

ტანგენციური ა. მიმართულია ტრაექტორიის მხების გასწვრივ, ხოლო ნორმალური ა. — ტრაექტორიის ნორმალის გასწვრივ — ჩაზნექილობისაკენ (იხ. ნახ.). „ა-ის“ ცნება შეეხება წერტილს; სხეულის ა-ზე კი ლაპარაკი შეიძლება მხოლოდ *წინსვლითი მოძრაობისას,*




აჩქარება. ტანგენციური და ნორმალური აჩქარება. $\upsilon$ არის სიჩქარის ვექტორი A წერტილში, ხოლო $\upsilon_t$—B წერტილში. $\upsilon_t$ გადაადგილდება თავის თავის პარალელურად A წერტილში. სიჩქარის სრული ცვლილება განისაზღვრება $\Delta\upsilon$ვექტორით. სიჩქარის სიდიდის ცვლილება გამოისახება $\Delta\upsilon_\tau$, მიმართულებისა კი— $\Delta\upsilon_n$. მყისი სრული, ტანგენციური და ნორმალური აჩქარებები ტოლი იქნება სათანადო სიჩქარეთა ცვლილებისა დროის ერთეულში (როცა B წერტილი მიისწრაფვის A-კენ).

**აჩხოტი,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (სნოს სოფსაბჭო), მდ. თერგის მარჯვ. მხარეს, საქართვ. სამხ. გზაზე. ზ. დ. 1760 *მ,* ყაზბეგიდან 5 *კმ*; ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. არშაში (0,5 *კმ*), საბავშვო ბაღი, ბ-კა.

**აცანა,** სოფელი ლანჩხუთის რ-ნში, გურიის ქედის სამხრ. ფერდობის ძირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ტელმანი). ზ. დ. 150 *მ,* ლანჩხუთიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა), ჩაის ფ-კა, საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. მონასტერი „ოქონა“ ეკლესიითა და გალავნით.

**აცდენილი წრფეები,** წრფეები სივრცეში, რ-ებიც ერთ სიბრტყეში არ მდებარეობს. ა. წ-ზე შეიძლება გავატაროთ პარალელური სიბრტყეების ერთადერთი წყვილი. ამ სიბრტყეებს შორის მანძილს ეწოდება ა. წ-ს შორის მანძილი.

**აცერათერიუმი** (Aceratherium), ნამარხი ძუძუმწოვარი ცხოველების გვარი

ურქო მარტორქების ჯგუფისა. ცხოვრობდნენ ევრაზიასა და აფრიკაში მესამეულ პერიოდში. თანამედროვე მარტორქასთან შედარებით მცირე ზომისანი იყვნენ, შესაძლოა უფრო მოძრავნიც. ა-ის ყველა სახეობას უკანა კიდურები სამთითა ჰქონდა; წინა კიდურებმა კი განიცადა ევოლუცია ოთხთითიდან სამთითამდე.

**აცეტაბულარია** (Acetabularia), *მწვანე წყალმცენარეების* გვარი. გავრცელებულია ტროპ. და სუბტროპ. ზღვებში. აერთიანებს 21 სახეობას. შედგება დანაკვთული რიზოიდული ძირისაგან, ცილინდრული ფეხისა და ქუდისაგან, რ-იც რგოლურად განლაგებული გამეტანგიუმებითაა შექმნილი. ა-ს ახასიათებს განვითარების მეტად რთული და ხანგრძლივი სასიცოცხლო ციკლი, რ-იც ლაბორატორიულ პირობებში 6 თვემდე მცირდება. ა. ბირთვისა და ციტოპლაზმის ურთიერთმოქმედების კვლევის კარგი ობიექტია.

**აცეტალდეჰიდი**, ძ მ ა რ ა ლ დ ე ჰ ი დ ი, $CH_3CHO$, ორგანული ნაერთი, მძაფრი სუნის უფერო სითხე. $t_{დუღ}$ 20,8°C, $t_{დნ}$ — 124°C, სიმკვრივე 783 *კგ/მ³*, იხსნება წყალში, სპირტში, ეთერში. ახასიათებს *ალდეჰიდების* ყველა თვისება. მინერ. მჟავების თანაობისას განიცდის პოლიმერიზაციას თხევად პარალდეჰიდად $(CH_3CHO)_3$ და კრისტალურ მეტალდეჰიდად $(CH_3CHO)_4$. მიიღება ეთილის სპირტის კატალიზური დაჟანგვით, დაახლ. 95°C — აცეტილენზე წყლის მოქმედებით ვერცხლისწყლის მარილების თანაობისას (*კუჩეროვის რეაქცია*):



$$CH{\equiv}CH+H_2O \xrightarrow[H_2SO_4]{Hg^{2+}} CH_3CHO.$$

ა-ზე ალუმინის ალკოჰოლატების მოქმედებით ღებულობენ ეთილაცეტატს (*ტიშჩენკოს რეაქცია*):

$$2CH_3CHO \xrightarrow{Al(OC_2H_5)_3} CH_3COOC_2H_5;$$



ამ მეთოდს სამრეწველო მნიშვნელობა აქვს. ა-ს დიდი რაოდენობით იყენებენ ძმარმჟავას, ძმრის ანჰიდრიდის, ფარმაცევტული პრეპარატების და სხვ. წარმოებაში.

**აცეტალები და კეტალები**, ორგანული ნაერთები, რ-თა საერთო ფორმულაა შესაბამისად $(RO)_2CR'H$ და $(RO)_2CR'R''$, სადაც R, R' და R''—$CH_3$, $C_2H_5$ და ა. შ. რადიკალებია. ა. და კ. შეიძლება განვიხილოთ როგორც ჰიდრატირებული ალდეჰიდებისა და კეტონების ეთერები. სასიამოვნო სუნის უფერო სითხეებია, ორგ. გამხსნელებში იხსნება, წყალში კი არა. მცირე რაოდენობითაა მრავალწლოვან ღვინოში და აუმჯობესებს მის ბუკეტს. ზოგიერთ ა-ს და კ-ს იყენებენ პარფიუმერიაში, საღებრების წარმოებაში, პლასტიფიკატორებად.

**აცეტატები**, *ძმარმჟავას* მარილები და ეთერები. მარილები კრისტალური პროდუქტებია, რ-თა უმრავლესობა წყალში კარგად იხსნება. ეთერები აქროლებადი სითხეებია. მათ და განსაკუთრებით კი ეთილაცეტატს ფართოდ იყენებენ ნიტროცელულოზური ლაქების, გლიფთალური და პოლიეთერული ფისების გამხსნელად, ცელულოიდის, კინოფირების წარმოებაში, პარფიუმერიასა და კვების მრეწველობაში. *ვინილაცეტატის* საფუძველზე სინთეზურ ბოჭკოებს, ლაქებსა და წებოებს ამზადებენ.

**აცეტატური ბოჭკო**, ხელოვნური ბოჭკო, რ-იც *აცეტილცელულოზისაგან* მიიღება. გამოყენებული ნედლეულის მიხედვით განასხვავებენ ტრიაცეტატურ ბოჭკოს (ტრიაცეტილცელულოზისაგან) და საკუთრივ ა. ბ-ს (ნაწილობრივ გასაპნული, ე. წ. მეორეული აცეტილცელულოზისაგან). ა. ბ-ს იღებენ ორგ. გამხსნელებში აცეტილცელულოზის ხსნარებისაგან (ტრიაცეტილცელულოზას მეთილენქლორიდისა და სპირტის ნარევში ხსნიან, მეორეულ აცეტილცელულოზას — აცეტონში) ე. წ. მშრალი მეთოდით. ამ მეთოდით ფილამენტურ ძაფებს, ე. წ. ა ც ე ტ ა ტ უ რ ა ბ რ ე შ უ მ ს ღებულობენ. აცეტატური შტაპელური ბოჭკოს გამოსაყვანად იყენებენ მშრალ ან სველ მეთოდს (ბოჭკოს გამოყვანის მეთოდები იხ. სტ. *ბოჭკო ქიმიური*). ა. ბ. ელასტიკურობით ვისკოზურ და სპილენძამიაკურ ბოჭკოებზე უკეთესია, ამიტომ მისგან დამზადებული ქსოვილები ნაკლებად ითელება. გარდა ამისა, ა. ბ. რბილია, აქვს ულტრაიისფერი სხივების გატარების უნარი. ა. ბ. იღებება მხოლოდ სპეც. ტიპის საღებრებით, რ-იც სხვა ბოჭკოების უმრავლესობისათვის გამოუსადეგარია. ეს ქმნის იმის საშუალებას, რომ ა. ბ-სა და სხვა ტიპის ბოჭკოების ნარევისაგან სხვადასხვა კოლორიტის ნაწარმი დამზადდეს. ტრიაცეტატური ბოჭკო საკუთრივ ა. ბ-თან შედარებით ნაკლებ ჰიგროსკოპულია. ტრიაცეტატური ბოჭკო 65%-იანი ფარდობითი ტენიანობისას 2,5—3% ტენს შთანთქავს, აცეტატური — 6 — 7%-ს. ა. ბ. დაბალი თერმოსტაბილობისაა, ტუტეების განზავებული ხსნარების მოქმედებასაც კი ვერ უძლებს. მისი ნაწარმის ნაკლია ისიც, რომ ადვილად ცვდება და ელექტროვდება. ამ ნაკლოვანებების თავიდან ასაცილებლად იყენებენ აცეტილცელულოზის ქიმ. მოდიფიკაციის მეთოდებს. ა. ბ-ს ძირითადად ფართო მოხმარების საგნების დასამზადებლად იყენებენ (ზედა ტანსაცმელი, სასარჩულე და საკაბე ქსოვილები და სხვ.). მაუდის ქსოვილებსა და ტრიკოტაჟის ნაწარმში შალს ნაწილობრივ ცვლიან აცეტატური შტაპელური ბოჭკოთი. ტრიაცეტატური ბოჭკოსაგან დამზადებულ ჰიდროფობურ ძაფებს ელექტროსაიზოლაციო მასალად იყენებენ.

ა. ბ-ს თვისებებმა, ნედლეულის სიიაფემ და მიღების სიმარტივემ გამოიწვია მისი წარმოების სწრაფი განვითარება, მაგრამ 1957-იდან ახ. სინთეზური ბოჭკოების გამოყენების გამო ა. ბ-ს წარმოება მკვეთრად შემცირდა.

*ლიტ.*: Костров Ю. А., Химия и технология производство ацетатного волокна, М., 1967; Роговин З. А., Основы химии и технологии производства химических волокон, 3 изд., т. 1, М. — Л., 1964.

**აცეტილენი**, უჯერი ნახშირწყალბადი, CH≡CH; უფერო აირი, $t_{დნ}$—80,8°C, სიმკვრივე 1,171 *კგ/მ³*. კარგად იხსნება აცეტონში, ცუდად—წყალში და მეტ წილ გამხსნელებში. ა-ისა და ჰაერის ნარევი (ა. — მოცულობით 2,3 — 80,7%) ფეთქებადია. ა-ს ნარკოტიკული მოქმედების უნარი აქვს. მას ინახავენ და გადააქვთ მაღალი წნევის ქვეშ, ფოლადის სპეც. ბალონებით, აცეტონ-ხსნარის სახით.

ა. აღმოაჩინა ინგლ. ქიმიკოსმა ე. დეივიმ (1836). სინთეზურად, ნახშირისა და წყალბადისაგან მიიღო ფრანგმა ქიმიკოსმა პ. ე. მ. ბერთლომ (1862). ამჟამად ა-ს ღებულობენ კალციუმკარბიდზე წყლის მოქმედებით $CaC_2+2H_2O=C_2H_2+Ca(OH)_2$ (გერმ. ქიმიკოს ფ. ველერის მეთოდი, 1862), აგრეთვე ბუნებრივი აირების, უმთავრესად *მეთანის* თერმოჟანგვითი კრეკინგით; $6CH_4+4O_2=C_2H_2+8H_2+3CO+CO_2+3H_2O$. ა-ის მიღება შეიძლება ელექტროკრეკინგითაც—ვოლტას რკალში მეთანის გატარებით (1600°C): $2CH_4 \to C_2H_2+3H_2$. ა-ს ახასიათებს უჯერი ნახშირწყალბადების თვისებები: ადვილად იერთებს წყალბადს, ჰალოგენებს, ჰალოგენწყალბადებს, წყალს, სპირტებსა და სხვ. იგი მრავალი სამრეწვ. პროდუქტის ნედლეულია. ასე, მაგ., ა-თან ქლორწყალბადის მიერთებით ღებულობენ ვინილქლორიდს $CH_2=CHCl$ — პლასტმასების წარმოების საწყის პროდუქტს; ციანმჟავას მიერთებით მიიღება აკრილონიტრილი $CH_2=CHCN$ —სინთეზური კაუჩუკებისა და ბოჭკოების წარმოების საწყისი პროდუქტი; ა-ის ჰიდრატაციით (იხ. *კუჩეროვის რეაქცია*) მიიღება აცეტალდეჰიდი $CH_3CHO$ — ძმარმჟავას წარმოების საწყისი პროდუქტი და სხვ. ა-გან ღებულობენ აგრეთვე ვინილაცეტილენს, ვინილურ ეთერებს, პოლივინილაცეტატს, პოლივინილის სპირტს და ა. შ. ა-ის წვისას გამოიყოფა სითბოს დიდი რაოდენობა (14000 *კკალ/მ³*), აცეტილენ-ჟანგბადის ალის მაქს. ტემპ-რა—3150°C, მას ფართოდ იყენებენ ლითონთა დასამუშავებლად (ჭრა, შედუღება). ა-ის მსოფლიო წარმოება რამდენიმე მლნ. *ტ* აღწევს.



აცანა. შუა საუკ. მონასტერი «ოქონა».

**აცეტილის ზეჟანგი** $(CH_3COO)_2$, ორგანული ნაერთი, ოზონის სუნის უფერო კრისტალები. $t_{დნ}$ 30°C. მიიღება ძმრის ანჰიდრიდისა და ბარიუმის ზეჟანგის ურთიერთქმედებით: $BaO_2+(CH_3CO)_2O \to BaO+(CH_3CO)_2O_2$, იხსნება ორგ. გამხსნელებში, წყალში ჰიდროლიზდება. დარტყმითა და ხახუნით ადვილად ფეთქდება. ზოგჯერ იყენებენ მჟანგველად და პოლიმერიზაციის ინიცირებისათვის.

**აცეტილსალიცილმჟავა**, ა ს პ ი რ ი ნ ი, სამკურნალო პრეპარატი, სიცხის დამწევი, ოფლის მომგვრელი, ანთების საწინააღმდეგო და ტკივილგამაყუჩებელი საშუალება. თეთრი კრისტ. ფხვნილი. ცუდად იხსნება წყალში, კარგად — სპირტში, მწვავე ნატრიუმისა და ნატრიუმკარბონატის ხსნარებში, $t_{დნ}$ 133—136°. იყენებენ ნევრალგიის, შაკიკის, ციებცხელებითი დაავადებების, რევმატიზმისა და სხვ. დროს. ა. შედის მზა კომბინირებული ტაბლეტების (ასფენი, ასკოფენი, ნეოცეფალგინი, ციტრამონი) შედგენილობაში. ა. *მშვიდობაძე*.



აცდენილი წრფეები.

**აცეტილქოლინი**, ქოლინის ძმარმჟავა ეთერი: $CH_3COOCH_2CH_2N(CH_3)_3OH$; უფერო კრისტალებია. ადვილად იხსნება წყალში, სპირტში, ქლოროფორმში, არ იხსნება ეთერში. მოლეკულური მასა 163,2. ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებაა. ასრულებს შუამავლის — *მედიატორის* როლს ნერვულ ქსოვილსა და *ეფექტორს* შორის. აქტ. მდგომარეობაში ა. წარმოიქმნება ძმარმჟავასა და ქოლინისაგან ფერმენტ ქ ო ლ ი ნ ა ც ე ტ ი ლ ა ზ ი ს გავლენით; ა. ადვილად იშლება *ქოლინესთერაზების* ჯგუფის ფერმენტებით. ცილებსა და ლიპიდებთან არააქტ. შენაერთის სახით გვხვდება ნერვულ ქსოვილში, სადაც გრამზე საშუალოდ 0,5 — 2,0 გამის (გრამის მემილიონედი ნაწილი) რაოდენობითაა; ზოგი პათოლ. მდგომარეობის დროს ა-ის რაოდენობა სისხლში მატულობს. ა. დაგროვილია ნერვულ დაბოლოებებში (*სინაფსებში*), სახელდობრ, აქსონის პრესინაფსური მემბრანის ბუშტუკებში (ვეზიკულებში), რ-ებიც ა-ის სათავსს წარმოადგენენ. ნერვის აგზნების შედეგად ა. ბუშტუკებიდან გადადის სინაფსურ ნაპრალში და ნერვული იმპულსი გადააქვს პოსტსინაფსურ მემბრანებზე, რ-იც ეფექტორზეა მოთავსებული. ეფექტორი შეიძლება წარმოდგენილი იყოს კუნთის ფიბრილით, შინაგანი სეკრეციის ჯირკვლის უჯრედით, ნეირონითა და სხვ. აქ ა. მოქმედებს ცილა-რეცეპტორზე და იწვევს პოსტსინაფსური მემბრანის დეპოლარიზაციას, ე. ი. განმუხტვას. აქედან იწყება ეფექტორის აგზნება და მისი ამოქმედება. ცილა-რეცეპტორზე მოქმედების შემდეგ ა. შემადგენელ კომპონენტებად იშლება და ინაქტივირდება. თითოეულ ნეირონზე სინაფსის სახით ბოლოვდება რამდენიმე ასეული და ათასეული აქსონი. თავის ტვინში კი ნეირონების რიცხვი რამდენიმე მლრდ. აღწევს. ნეირონების ურთიერთკავშირი, ინფორმაციის გადაცემა უმთავრესად ა-ით და ელექტრული იმპულსებით ხდება. ნერვული ქსოვილის გარდა ა-ღმი განსაკუთრებულ მგრძნობელობას იჩენს გლუვკუნთოვანი სისტემა. ორგანოებსა და ქსოვილებში ა. იწვევს *ვეგეტატიური ნერვული სისტემის* პარასიმპათი-



აცეტაბულარია.




აცეტალდეჰიდი. პარალდეჰიდი.

**აცეტატები**

| მარილი | ხსნადობა, $გ/100გ\ H_2O$ |
|---|---|
| $CH_3COOK$ | 228(14°C) |
| $CH_3COONa$ | 123,5(20°C); 170 (100°C) |
| $CH_3COOAg$ | 0,72 (0°C); 2,52 (80°C); |
| $(CH_3COO)_2Cu$ | 7,2 (0°C); 20 (100°C) |
| $(CH_3COO)_2Ca$ | 37,4 (0°C) |
| $(CH_3COO)_2Hg$ | 36,4 (19°C; 100 (100°C) |
| $(CH_3COO)_2Pb$ | 56 (25°C) |

კური ელემენტების აგზნებისათვის დამახასიათებელ ეფექტს (გულის ცემის გაიშვიათება, არტერიების გაგანიერება, სისხლის წნევის შემცირება, კუჭის პერისტალტიკის გაძლიერება, თვალის გუგის შევიწროება და სხვ.). ქოლინესთერაზის ზოგიერთი *ინჰიბიტორების* მოქმედების შედეგად ორგანიზმში ჭარბად გროვდება დაუშლელი ა., რასაც ჯერ უჯრედის აგზნება, ხოლო შემდეგ დამბლა მოსდევს.

**აცეტილცელულოზა,** ცელულოზის აცეტატები, *ცელულოზის* ძმარმჟავა ეთერები. ა-ს ღებულობენ ცელულოზაზე (ბამბის ღინღლი, მერქნის გაკეთილშობილებული ცელულოზა) ძმრის ანჰიდრიდის მოქმედებით სხვადასხვა კატალიზატორის და გამხსნელის თანაობისას $[C_6H_7O_2(OH)_3]_n + 3_n(CH_3CO)_2O \rightarrow [C_6H_7O_2(OCOCH_3)_3]_n + 3_nCH_3COOH$. რეაქციის საბოლოო პროდუქტს — ცელულოზის ტრიაცეტატს, ტექნიკაში ჩვეულებრივ ტრიაცეტილცელულოზას ან კიდევ პირველად აცეტატს უწოდებენ. ტრიაცეტატის ნაწილობრივი ჰიდროლიზისას ე. წ. მეორეული აცეტატი მიიღება.

ა. თეთრი ამორფული მასაა. ა. (განსაკუთრებით ტრიაცეტატი) მცირედ ჰიგროსკოპულია, შუქმედეგია, კარგი ფიზ.-მექან. თვისებები აქვს და პრაქტიკულად არ იწვის. 190—210°C-ზე ა-ის ნაკეთობა ფერს იცვლის, ხოლო 230°C-ზე იწყებს დაშლას. ტუტეები და მინერ. მჟავები ა-ის თანდათანობით გასაპვნას იწვევს. პირველადი ა. იხსნება ძმარმჟავაში, მეთილენქლორიდში, ქლოროფორმში, დიქლორეთანში, ანილინში, პირიდინში; მეორეული აცეტატი — აცეტონში, აცეტონისა და სპირტის ნარევში, ეთილაცეტატში, დიოქსანში და სხვ. ორგ. გამხსნელში. ა-ს იყენებენ აცეტატური ბოჭკოს, აფსკების (კერძოდ, ელექტროსაიზოლაციო და კინოფირების), პლასტმასების წარმოებაში.

**აცეტონ-ბუტილის დუღილი,** იხ. სტ. *დუღილი*.

**აცეტონ-ეთილის დუღილი,** იხ. სტ. *დუღილი*.

**აცეტონი,** დიმეთილკეტონი, $CH_3COCH_3$, უმარტივესი კეტონი, უფერო სითხე დამახასიათებელი სუნით. $t_{დუღ}$ 56,2°C, $t_{დნ}$ — 94,9°C, სიმკვრივე 790,8 *კგ/მ³*. ა-ს ახასიათებს *კეტონების* ყველა თვისება: წარმოქმნის ოქსიმს, სემიკარბაზონს, ოქსინიტრილს. იგი იერთებს ქლოროფორმს და იძლევა ანტისეპტიკ ქლორეტონს $(CH_3)_2C(OH)CCl_3$. ა-ზე ქლორისა და ტუტის მოქმედებით შეიძლება ქლოროფორმის $(CHCl_3)$ მიღება. ა. რეაქციისუნარიანი ნაერთია, მონაწილეობს მრავალ ქიმ. რეაქციაში, რ-თაგან ბევრი სამრეწვ. მნიშვნელობისაა. ა-ს თავდაპირველად ღებულობდნენ კალციუმის აცეტატის მშრალი გამოხდით $(CH_3COO)_2Ca \rightarrow CH_3COCH_3 + CaCO_3$ და ძმარმჟავას ორთქლის გატარებით სხვადასხვა კატალიზატორზე (ცერიუმის ჟანგი, ტიტანი და სხვ.). ამჟამად ღებულობენ პროპილენის ჰიდრატაციითა და წარმოქმნილი იზოპროპილის სპირტის დაჟანგვით $CH_3-CH=CH_2 \xrightarrow{H_2O} CH_3CH(OH)CH_3 \xrightarrow{O_2} CH_3COCH_3 + H_2O$. ა-ს ფართოდ იყენებენ გამხსნელად (განსაკუთრებით ნიტრო- და აცეტილცელულოზისათვის), ლაბორატორიებსა და მრეწველობაში, აგრეთვე საწყის პროდუქტად კეტენის, იოდოფორმის, იზოპრენის, მეტაკრილმჟავას ეთერებისა და სხვ. მიღებისას.

**აცეტონის სხეულები,** კეტონის სხეულები, ორგანული ნაერთების ჯგუფი: β — ოქსიერბომჟავა, აცეტოძმარმჟავა და აცეტონი. ა. ს. წარმოიქმნება ღვიძლში ცხიმოვანი მჟავების არასრული დაჟანგვისას. მათი წარმოქმნის ინტენსივობა დამოკიდებულია ნახშირწყლების ცვლის მდგომარეობაზე. შაქრიანი დიაბეტის ან ორგანიზმში ნახშირწყლების უკმარისობის, აგრეთვე ზოგი პათოლ. მდგომარეობის (შიმშილი, ნერვული და ენდოკრინული სისტემის ფუნქციის დარღვევა) დროს ა. ს-ის რაოდენობა სისხლში 500 *მგ*%-ზე მეტს აღწევს (ნორმა — 1 *მგ*%-მდე). ამ დროს მატულობს სისხლის მჟავიანობა (*აციდოზი*), რაც იწვევს ორგანიზმის ინტოქსიკაციას. დაავადების გართულების შემთხვევაში აცეტონი სასუნთქი გზებით გამოიყოფა და ამოსუნთქულ ჰაერს სპეციფ. სუნს აძლევს. *ინსულინისა* და ნახშირწყლების შეყვანით ა. ს-ის წარმოქმნა მცირდება.

**აცეტოძმარმჟავა ეთერი,** ორგანული ნაერთი, სასიამოვნო სუნის უფერო სითხე, $t_{დუღ}$ 181°C (ნაწილობრივი დაშლით). სიმკვრივე 1028,2 *კგ/მ³*. ა. ე. შეიცავს კეტო- (I) და ენოლური (II) ფორმების წონასწორულ ნარევს.

$$\underset{I}{CH_3COCH_2COOC_2H_5} \leftrightarrows \underset{II}{CH_3C(OH)=CHCOOC_2H_5}.$$

ჩვეულებრივ ა. ე-ს (ორივე ფორმის ნარევს) ერთდროულად კეტონის თვისებებიც ახასიათებს და ენოლისაც. მიღების ტექ. ხერხია ეთილაცეტატზე ნატრიუმის ალკოჰოლატის მოქმედება. ა. ე-ს იყენებენ ამიდოპირინისა და აკრიქინის, $B_1$ ვიტამინის, პირაზოლონური საღებრების მისაღებად.

**აცეტოძმარმჟავა ეთერი**

| გამხსნელი | ენოლური ფორმის % |
|---|---|
| წყალი | 0,4 |
| 25% მეთანოლი | 0,83 |
| 50% მეთანოლი | 1,52 |
| 50% ეთანოლი | 2,18 |
| მეთანოლი | 6,87 |
| აცეტონი | 7,3 |
| ქლოროფორმი | 8,2 |
| ნიტრობენზოლი | 10,1 |
| ეთანოლი | 10,52 |
| პროპანოლი | 12,45 |
| ძმარმჟავა ეთილის ეთერი | 12,9 |
| პენტანოლი | 15,33 |
| ბენზოლი | 16,2 |
| დიეთილის ეთერი | 27,1 |
| გოგირდნახშირბადი | 32,4 |
| ჰექსანი | 46,4 |

**აცეტუკი,** აწითაქუ, მთა გაგრის ქედზე, რიწის ტბის ჩრდ-ით. სიმაღლე 2538 *მ*. აგებულია ბაიოსური ტუფპორფირიტებით. კალთები დაფარულია სოჭნარ-წიფლნარით. ტყის ზონის ზემოთ სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**აციდიმეტრია** (ლათ. acidus — მჟავე და ბერძნ. metreō — ვზომავ), ხსნარებში მჟავათა შემცველობის მოცულობითი რაოდენობის განსაზღვრის მეთოდი. იხ. *ნეიტრალიზაციის მეთოდი*.

**აციდოზი** (<ლათ. acidus — მჟავე), ორგანიზმის ტუტე-მჟავური წონასწორობის დარღვევა ორგანიზმიდან ორგ. მჟავების არასრული გამოდევნისა და ჟანგვის შედეგად. ჩვეულებრივ ეს პროდუქტები სწრაფად იდევნება ორგანიზმიდან, მაგრამ ციებცხელებითი დაავადების, კუჭნაწლავის ტრაქტის მოშლილობის, ორსულობისა და შიმშილობის დროს მათი გამოდევნა ფერხდება, რაც შარდში აცეტილძმარმჟავასა და აცეტონის გაჩენას (ე. წ. აცეტონურია) იწვევს, ხოლო შაქრიანი დიაბეტით დაავადებულებში შეიძლება *კომაც* განვითარდეს. მკურნალობა: გამომწვევი მიზეზის ლიკვიდაცია, სოდის ხსნარი, დიდი რაოდენობით სითხე; დიაბეტის დროს, დარღვეული ნივთიერებათა ცვლის მოწესრიგება, ინსულინი და სხვ.

**აციდოფილია** (ლათ. acidus — მჟავე და ბერძნ. phileō — მიყვარს), უჯრედული სტრუქტურის შეღებვის უნარი ეოზინით, მჟავე ფუქსინით, პიკრინის მჟავითა და სხვა მჟავე საღებარებით. არჩევენ ოქსიფილურ, ეოზინოფილურ, ფუქსინოფილურსა და სხვა სტრუქტურებს. ა-ის მიზეზი უმთავრესად შესაღები ელემენტების ფუძე (ტუტე) თვისებებია. ა-ს იყენებენ უჯრედული სტრუქტურების განსასხვავებლად, კერძოდ, სისხლის უჯრედების ანალიზის დროს. შდრ. *ბაზოფილია*.

**აციდოფილური ორგანიზმები,** ორგანიზმები, რ-თა არსებობისათვის აუცილებელია გარემოს საკმაო მჟავიანობა. ა. ო-ს განეკუთვნება ძმარმჟავა, რძემჟავა და ქემოავტოტროფული ბაქტერიები (იხ. *ქემოსინთეზი*), რ-ებიც არის ძმარში, რძეში, რძის პროდუქტებსა და აგრეთვე მცენარეებში. სუბსტრატის მკვეთრად შემჟავების გამო აციდოფილური ბაქტერიები თრგუნავენ სხვა ბაქტერიებს, მ. შ. ლპობისა და ხრწნის ბაქტერიებსაც. ა. ო-ს იყენებენ ძმარმჟავას წარმოებაში, რძის მრეწველობაში, მწვანე მასის დასილოსებისა და ბოსტნეულის დასამწნილებლად. ა. ო-ს განეკუთვნება აგრეთვე ზოგი უმაღლესი მცენარე: სფაგნუმი, მანანა, ხანჭკოლა, მოცვი, ძიგვა და სხვ. *კალცეფობები*.

**აციდოფობური ორგანიზმები,** ბაზოფილური ორგანიზმები (ლათ. acidus — მჟავე და ბერძნ. phobos — შიში), ორგანიზმები, რ-ებიც ვერ იტანენ დიდ მჟავიანობას და მხოლოდ ტუტე არეში ვითარდებიან. ა. ო-ს განეკუთვნება ზოგი ბაქტერია, მაგ., შარდოვანას დამშლელი ურობაქტერიები (კარგად იზრდებიან ტუტე არეში, რ-ის pH 8—9-ს უდრის, სრულიად არ ვითარდებიან, როდესაც pH 6-ზე დაბალია) და აგრეთვე უმაღლესი მცენარეები, როგორიცაა ჭარხალი, იონჯა, ლობიო და სხვ. *კალცეფილები*.

**აციკლური ნაერთები,** ალიფატური ან ცხიმოვანი რიგის ნაერთები, ორგანული ნაერთები, რ-თა მოლეკულები არ შეიცავენ ციკლებს და წარმოადგენენ ერთმანეთთან დაკავშირებულ ნახშირბადის ატომთა „ღია" ჯაჭვებს (ხაზობრივს ან დატოტვილს). ჯაჭვის სიგრძე შეიძლება ფართო ზღვრებში იცვლებოდეს. მაგ., მიღებულია ხაზოვანი სტრუქტურის ნახშირწყალბადი — $CH_3(CH_2)_{98}CH_3$, რ-იც მოლეკულის ჯაჭვში ნახშირბადის 100 ატომს შეიცავს.

ა. ნ-ს განეკუთვნება ნაჯერი და უჯერი ღიაჯაჭვიანი ნახშირწყალბადები (პარაფინული, ეთილენური, აცეტილენური და ა. შ.), მათი მრავალრიცხოვანი მონო- და პოლიწარმოებულები (სპირტები, ალდეჰიდები, კეტონები, მჟავები, ჰალოგენწარმოებულები, ამინები, მარტივი და რთული ეთერები, ცხიმები და ა. შ.).

დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს აციკლური და ციკლური ნახშირწყალბადების ურთიერთგარდაქმნის შესაძლებლობას. გარკვეულ პირობებში აცეტილენისაგან $CH\equiv CH$ შეიძლება მიღებულ იქნეს აციკლური ნახშირწყალბადი — ვინილაცეტილენი $CH_2=CH-C\equiv CH$, სხვა პირობებში კი — ციკლური ნახშირწყალბადი *ბენზოლი* $C_6H_6$. ასეთი გარდაქმნებით ხშირად სარგებლობენ ნავთობპროდუქტების არომატიზაციისას.

ა. ნ-ს ძირითადად ღებულობენ ნავთობისა და მისი გადამუშავების პროდუქტებისაგან. მრავალი ა. ნ-ის სამრეწვ. წარმოების ნედლეულად ფართოდ იყენებენ ეთილენსა და მის ჰომოლოგებს, აცეტილენს, ნახშირჟანგს. ოლეფინებისაგან ღებულობენ სინთეზურ კაუჩუკს, პოლიმერებს, ეთილისა და იზოპროპილის სპირტს, აცეტონს; აცეტილენისაგან — ძმარმჟავას, ქლოროპრენულ კაუჩუკს; ნახშირჟანგისა და წყალბადისაგან — მეთანოლს, სინთეზურ ბენზინს; ნახშირჟანგისა და აცეტილენისაგან — აკრილმჟავას და ა. შ.

**აცილება** (სამართ.), სისხლისა და სამოქალაქო სამართ. პროცესის ზოგიერთი მონაწილის ჩამოშორება ან თვითჩამოშორება საქმის წარმოებისაგან, თუ რაიმე გარემოების გამო მათი პირუთვნელობა ეჭვს იწვევს. ა-ის ინსტიტუტის მიზანია ხელი შეუწყოს ჭეშმარიტების დადგენას, საქმის ობიექტურად გადაწყვეტას. საბჭ. კანონმდებლობით შეიძლება მოსამართლის, სახ. მსაჯულის, პროკურორის, სასამართლო სხდომის მდივნის, თარჯიმნისა და ექსპერტის ა.; ამათ გარდა კი, სისხლის სამართ. პროცესში — მომკვლევი პირისა და გამომძიებლის, ხოლო სამოქალაქო სამართ. პროცესში — სახ. ორგანიზაციისა თუ მშრომელთა კოლექტივის წარმომადგენლის ან სასამართლო აღმასრულებლის ა.; კანონის მითითებით არსებობს სასამართლო პრო-

ცესში მონაწილეობისაგან ა-ის სხვადასხვა საფუძველი, მაგ., თუ მოსამართლე სამოქალაქო მოსარჩელის, მოპასუხის, ბრალდებულის ან მისი დამცველის ნათესავია. სასამართლო პროცესზე ა-ის საკითხს სასამართლო წყვეტს, წინასწარი გამოძიების დროს ა-ისას კი — პროკურორი.

*წყარო:* საქართველოს სსრ სამოქალაქო სამართლის საპროცესო კოდექსი, თბ., 1965, თ. 3; საქართველოს სსრ სისხლის სამართლის საპროცესო კოდექსი, თბ., 1971, თ. 5.

**აცილირება,** ორგანულ ნაერთში წყალბადის ატომის ჩანაცვლება კარბონმჟავას ნაშთით RCO (აცილის ჯგუფით).

**აციჯქვა,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში (ლიძავის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 90 *მ,* შავი ზღვიდან 5 *კმ,* გაგრიდან 24 *კმ.* ლიძავის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ლიძავაში (4 *კმ*).

**აცრა,** ადამიანის და ცხოველის ორგანიზმში ვაქცინის ან სპეციფ. შრატის შეყვანა ინფექციური დაავადების სამკურნალოდ ან პროფილაქტიკისათვის. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს პროფილაქტ. დამცველ აცრას. იხ. აგრეთვე *ვაქცინოთერაპია, სეროთერაპია.*

**აცტეკები** (საკ. სახელწ. — ა ს ტ ე კ ა), მექსიკის ინდიელთა ერთ-ერთი ყველაზე მრავალრიცხოვანი ხალხი. რაოდ. დაახლ. 850 ათ. კაცი (1972, შეფასება). ა-ის ენა — ნაუატლი იუტოაცტეკურ ენათა დიდ ჯგუფს განეკუთვნება. XII ს-ში ჩრდ-იდან მოსული ა. მეხიკოს ველზე შეიჭრნენ და დამკვიდრდნენ, აითვისეს მისი ძვ. მოსახლეობის — ტოლტეკების, საპოტეკებისა და მიშტეკების მაღალი კულტურა და XIV ს-ში დააარსეს *ქ. ტენოჩტიტლანი* (ახლანდ. ქ. მეხიკო). 1427 დაუკავშირდნენ ტესკოკოსა და ტლაკოპანის ქალაქ-სახელმწიფოებს, დაიმორჩილეს მთელი მეხიკოს ველისა და ცენტრ. მექსიკის მოსახლეობა და ადგილ. ტომთა კონფედერაციის სათავეში მოექცნენ. 1519—21 ა. დაიპყრეს ესპანელებმა. იმ დროისათვის, როცა ა. მეხიკოს ველზე დასახლდნენ, მათთან გაბატონებული იყო გვაროვნ.-ტომობრივი დაყოფა. სოც.-ეკონ. დიფერენციაციის შედეგად აქ XV ს-ში ჩამოყალიბდა ადრეკლასობრივი სახელმწიფო, სადაც არსებობდა მონათმფლობელობა, ვაჭრობა, განვითარებული ხელოსნობა. ძირითადი სას.-სამ. კულტურები იყო სიმინდი, ლობიო, ბამბა, კაკაო, თამბაქო, პომიდორი. შინაური ცხოველებიდან ა-ს მხოლოდ ძაღლი ჰყავდათ.

ა-ის მაღალი კულტურა დაფუძნებული იყო მეხიკოს ველის ძვ. მოსახლ. ტრადიციებზე (იეროგლიფური დამწერლობა, მზის კალენდარი, მაღალგანვითარებული ხელოვნება). XV ს-ში აყვავდა ა-ის ხუროთმოძღვრება. აქაურ მონუმ. ნაგებობათა ძირითადი ტიპი იყო ქვის ოთხწახნაგოვანი პირამიდა, რ-ის წაკვეთილ წვეროზე ტაძარს ან სასახლეს აგებდნენ. ა. არ იცნობდნენ კამარის აგების ტექნიკას და ამიტომ დიდ სივრცეებს ვერ ხურავდნენ. გეგმით მარტივი ტაძარი პარალელურად განლაგებული რამდენიმე სათავსისაგან შედგებოდა. საცხოვრ. სახლებში ოთახები გარს ევლებოდა შიგა ეზოს. ა-ის დედაქალაქი ტენოჩტიტლანი ტესკოკოს ტბის კუნძულზე მდებარეობდა, არხებით იყო დასერილი და ნაპირს დამბებისა და ასაწევი ხიდების საშუალებით უკავშირდებოდა. ცენტრ. მოედანს გარს ერტყა მკაცრი გეომ. ფორმის სასახლეები და ტაძრები (მათ კედლებზე შემორჩენილია რელიეფებისა და მოხატულობის ფრაგმენტები, რ-ებზეც ღმერთებისა და მეომრების საზეიმო მსვლელობაა ასახული). ა-ის უზარმაზარი, სიმბოლური ქანდაკებები ძირითადად საკულტო დანიშნულების იყო. აღსანიშნავია ქვისა და თიხის მცირე ქანდაკებები — ადამიანებისა და ცხოველთა გამოსახულებანი, მიცვალებულთა ნიღბები და სხვ. ა. დახელოვნებულნი იყვნენ მხატვრულ ხელოსნობაშიც, ოსტატურად ამზადებდნენ მორთულობას ფრინველის ბუმბულისაგან, პოლიქრომულ კერამიკას, სამკაულებს, მოზაიკას ქვისა და ნიჟარებისაგან. განვითარებული იყო აგრეთვე მხატვრული ოქრომჭედლობა, ნატიფი ნაქარგობა და სხვ. ა. არ იცნობდნენ რკინას, მაგრამ იცოდნენ სპილენძის, ვერცხლის, ბრინჯაოს, ოქროს გამოდნობა. მაღალ დონეზე იდგა მედიცინა და ასტრონომია, ისტ. და მითოლ. ცოდნა. ა-ში განვითარებული იყო თავისებური სარწყავი მიწათმოქმედება (მცურავი ბაღ-ბოსტნები). მათ რთულ რელიგ. წარმოდგენებში მთავარი ადგილი ეკავათ მიწათმოქმედების ღვთაებებს (ადგილის მფარველი, წვიმისა და ჭექა-ქუხილის ღვთაებები — ტლალოკები, სიმინდის ღვთაება — სინტეოტლი, მიწისა და ნაყოფიერების ქალღვთაება — ტონანტინი). ასტრალური ღვთაებებიდან უმნიშვნელოვანესი იყო მზის ღვთაება — ტონატიუ. გარდა ამისა, თითოეულ ტომს ჰყავდა თავისი მფარველი ღვთაებები, რ-ებსაც მსხვერპლად ადამიანს სწირავდნენ.

ამჟამად ა. გაფანტულად ცხოვრობენ კათოლიკობის მიმდევარ მექს. მოსახლეობაში და ინტენს. ასიმილაცია განიცდიან. უმრავლესობა სას.-სამ. მუშებია, უმნიშვნელო ნაწილი მეურნეობის ტრადიციულ ფორმებს მისდევს.

*ლიტ.:* Вайян Д., История ацтеков, пер. с англ., М., 1949; Искусство стран и народов мира, т. 1, М., 1962; Народы Америки, т. 2, М.—Л., 1959.

**აცტეკური ენა,** ნ ა უ ა ტ ლ ი, ნ ა უ ა, *აცტეკების* ენა. ლაპარაკობს დაახლ. 800 ათ. კაცი (1969, შეფასება). იუტოაცტეკური ენებიდან იგი ერთადერთია, რ-მაც გაუძლო ესპ. ენის მიმძლავრებას და დღემდე შემორჩა მექს. ტერიტორიაზე; აქ მის გავრცელებას ვარაუდობენ VI ს-იდან. XIV—XVI სს-ში ა. ე. იქცა აცტეკების ცივილიზაციის ენად, ჩაისახა დამწერლობა (პიქტოგრაფიული, იეროგლიფიკის ელემენტებითურთ); XVI—XVIII სს-ში ა. ე-ზე შეიქმნა ქრისტ. და საერო მწერლობა, დამწერლობა გადავიდა ლათ. გრაფიკაზე. XV — XVII სს. კლასიკური ა. ე-ისა და ზოგი თანამედროვე დიალექტის ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია ლატერალური თანხმოვნები, ლაბიალიზაცია, ყელხშვა. სიტყვაცვალება ხორციელდება სუფიქსების და პრეფიქსების დართვისა და თავკიდური მარცვლის გაორმაგების მეშვეობით. სახელებში გარჩეულია განუსაზღვრელი ფორმა, რიცხვი, კუთვნილება. განვითარებულია სიტყვათშეერთება. ა. ე-ის მრავალი ლექსიკური ერთეული შევიდა ესპ. ენაში, ზოგი მათგანი ესპანურის მეშვეობით სხვა ენათა ლექსიკაშიც დამკვიდრდა.

**აძაბა,** მღვიმე მდ. გუმისთის მარჯვ. ნაპირას, სოფ. ზემო ეშერის ტერიტორიაზე (აფხ. ასსრ). წარმოქმნილია ზედაცარცულ კირქვებში. ჯამური სიგრძე 280 *მ.* სტალაქტიტები და სტალაგმიტები სუსტადაა განვითარებული. *ქ. მგელაძე.*

**აძელიო** (Azeglio) მასიმო ტაპარელი, მარკიზ დ' (24. X. 1798, ტურინი, — 15. I. 1866, იქვე), იტალ. პოლიტ. მოღვაწე, მწერალი და მხატვარი. სახელი გაითქვა თავისი პეიზაჟებით, პორტრეტებითა და ისტ. თემებზე შექმნილი ტილოებით. ლიტ-რაში იყო ა. *მანძონის* ისტ. რომანის ტრადიციების განმგრძობი. ცნობილია მისი ისტ. რომანები „ბარლეტის ტურნირი, ანუ ეტორე ფიერამოსკა“ (1833) და „ნიკოლო დე ლაპი“ (1841). ა-ს „მოგონებები“ (1858, გამოქვეყნდა 1867) იტალ. მემუარული ლიტ-რის საინტერესო ძეგლია და ნათელს ჰფენს *რისორჯიმენტოს* ეპოქას. XIX ს. 40-იანი წლებიდან ვ. *ჯობერტისა* და ჩ. *ბალბოსთან* ერთად იტალ. ეროვნ.-განმათ. და გამაერთიანებელი მოძრაობის მემარჯვენე ფრთის ლიდერი იყო. მხარს უჭერდა სავოიის დინასტიის მეთაურობით იტალ. „ზემოდან“ გაერთიანებას. ეს იდეა განავითარა ნაშრომში — „უკანასკნელი ამბები რომანიაში“ (1846). 1847 გამოაქვეყნა „ეროვნული პროგრამის პროექტი“, რ-იც იტალ. ზომიერი ლიბერალების პოლიტ. კრედოდ იქცა. 1849—52 ა. იყო პიემონტის პრემიერ-მინისტრი და საგარეო საქმეთა მინისტრი. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში ელჩად იყო ლონდონში.

*ლიტ.:* Фриче В. М., Итальянская литература XIX в., М., 1916; Vaccalluzzo N., M. d'Azeglio, Roma, 1925; Vismara A., Bibliografia di M. d'Azeglio, Mil., 1878.

**აძვი,** სოფელი გორის რ-ნში (ახალუბნის სოფსაბჭო), მდ. აძურის (მეჯუდის შენაკადი) მარცხ. მხარეს, შიდა ქართლის ბარში, ტირიფონის ვაკეზე. ზ. დ. 840 *მ,* გორიდან 22 *კმ.* ახალუბნის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მეჭარხლეობა, მემინდვრეობა, მესაქონლეობა). საშ. სკოლა, სოფლის ახალგაზრდობის სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**აძვისთავი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (არცევის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ბარში, მდ. აძურის (მეჯუდის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 880 *მ,* ცხინვალიდან 20 *კმ.* არცევის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. არცევში (2,5 *კმ*).

**აძვისი,** ხაშურის რ-ნის სოფლების *ზემო აძვისის* და *ქვემო აძვისის* ძვ. სახელწოდება.

**აძიბჟარა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (მოქვის სოფსაბჭო), მდ. ოტაფის (მოქვის აუზი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 110 *მ,* ოჩამჩირიდან 21 *კმ.* მ. ცხაკაიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა.

**აძიბჟარა** (ყოფ. ო რ წ ყ ა ლ ი), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ახალშენის სოფსაბჭო), მდ. დას. გუმისთის ორივე ნაპირზე, ბზიფის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 280 *მ,* სოხუმიდან 35 *კმ.* ახალშენის XX პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ახალშენში (16 *კმ*).

**აძიგეჟი,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ზემო ეშერის სოფსაბჭო), მდ. გუმისთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 200 *მ,* შავი ზღვიდან 6 *კმ.* სოხუმიდან 10 *კმ.* ზემო ეშერის ვ. ი. ლენინის სახ. მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულატორია.

**აძიკვი,** XI ს. ქართული ხუროთმოძღვრული ძეგლი, მანგლისის სამხრ.-დას-ით 20 *კმ*-ზე (თეთრი წყაროს რ-ნი), ისტ. ალგეთის ხეობაში. თლილი ქვის მოზრდილი ფილებით შემოსილი ერთნავიანი ეკლესია ორი მინაშენით. როგორც ინტერიერი, ისე ძვ. ქართ. სახვითი ხელოვნ. თვალსაზრისით საყურადღებოა ბარელიეფი, რ-იც დატანებულია ა-ის ეკლესიაზე მიშენებული ეგვტერის კედელში (1,85 *მ* × 0,85 *მ,* ბაზალტი, პირი ინახება საქ. სახელმწ. მუზეუმში). მასზე გამოსახულია ოთხი მამაკაცი (მკვლევართა ვარაუდით — დიდებულები). ბარელიეფს ოთხივე მხრივ შემოუყვება ასომთავრული წარწერა (პალეოგრაფიულად X—XIII სს.). ბარელიეფზე გამოსახულ პირთა სახელებს მკვლევრები სხვადასხვანაირად კითხულობენ: „ელქატმონ, შოთაჲ, გამრეკელ, ავაგ“ (ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა პ., თხზ. კრ., ტ. 1, 1963); „შოთაჲ, გამრეკელ, ბეშქენ, ვარაზბაკურ“ (ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგ. 1, 1964). პ. ინგოროყვას ვარაუდით, ბარელიეფზე შეიძლება გამო-









აცტეკები: 1—ქალღმერთი კოატლიკუე. ანდეზიტი. ანთროპოლოგიის ეროვნული მუზეუმი. მეხიკო; 2—«მიცვალებულის თავი». ბაზალტი. ანთროპოლოგიის ეროვნული მუზეუმი. მეხიკო, 3—«დამჯდარი კოიოტი». ბაზალტი. ქ. სტაგენბაგენის კოლექცია; 4—ღვთაების გამოსახულება. წითელი ტუფი. ანთროპოლოგიის ეროვნული მუზეუმი. მეხიკო.


აჭკვი. ბარელიეფი.

სახული იყო შოთა რუსთაველი; ნ. ბერძენიშვილის აზრით, ბარელიეფის ხასიათი და წარწერა თვით ა-ის ასომთავრულ წარწერას (XI—XII სს.) უნდა უკავშირდებოდეს და იურიდ. აქტის (მიწის შეწირვის) დამტკიცება-მოწმობას გამოხატავდეს. *ი. ციციშვილი.*

**აძლაგარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ლიხნის სოფსაბჭო), მდ-ების გუდოუსა და აძლაგარის მდინარეთაშუეთზე. ზ. დ. 25 *მ*, გუდაუთიდან 6 *კმ*. ლიხნის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ლიხნში (2 *კმ*).

**აძლაგარხუჰი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ლიხნის სოფსაბჭო), მდ. გუდოუს მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 100 *მ*, გუდაუთიდან 7 *კმ;* ლიხნის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ლიხნში (2 *კმ*).


აწუნთის უღელტეხილი.

**აძუბჟა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. კოდორის მარცხ. ნაპირას, სამურზაყანოს დაბლობზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ახალდაბა, ახივაა, ბალანი, ბაღლანი, დოპოუქითი, კუდრახუქი, წყურგილი, ჯობრია). ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, ოჩამჩირიდან 29 *კმ*. დ. გულიას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). 4 დაწყ. და 2 საშ. სკოლა, 2 კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო. XIII ს. ეკლესია „მარმალაბაა".

**აძუსთა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (მწარის სოფსაბჭო), მდ. ბაკლანოვკის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 410 *მ*, შავი ზღვიდან 12 *კმ*, გუდაუთიდან 18 *კმ*. მწარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. აჭანდარაში (6 *კმ*).

**აძლაფშა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (პრიმორის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 1 *კმ;* გუდაუთიდან 11 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). საშ. სკოლა სოფ. პრიმორში (1 *კმ*).

**აძხიდა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აგუბედიის სოფსაბჭო), მდ. ოხოჯის (ოქუმის შენაკადი) ორივე ნაპირზე, სამურზაყანოს დაბლობზე. ზ. დ. 160 *მ*, ოჩამჩირიდან 29 *კმ*. აგუბედიის საბჭ. მეურნეობა (ტუნგი, თამბაქო). აფთიაქი. საშ. სკოლა სოფ. აგუბედიაში (3 *კმ*).

**აძხიდა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ტყვარჩელის სოფსაბჭო), მდ. ოხოჯის (ოქუმის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 250 *მ*, შავი ზღვიდან 21 *კმ*, ოჩამჩირიდან 32 *კმ*. ოჩამჩირის სატყეო მეურნ. დამხმარე მეურნეობა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ატიშადუში (4 *კმ*).

**აწანგვარა** (აფხ. ა წ ა ნ - გ უ ა რ ა — წანთა სადგომი), ბრინჯაოს ხანის არქეოლოგიურ ძეგლთა კატეგორია. ნახევრად მეგალითური ნაგებობა, რ-შიც ზაფხულობით მწყემსთა ბინები და საქონლის სადგომები იყო მოწყობილი. კლასიკური ფორმით ეს საცხოვრისები აფხაზეთშია დაცული. პირველად აქაური ა-ები იქნა აღწერილი. აფხ. ზეპირსიტყვიერებაში შემონახული გადმოცემების მიხედვით, ერთნი მათ ქონდრის კაცთა (აფხ. „აწან") საცხოვრისებად თვლიან, მეორენი — ერთ-ერთი დასავლურ-ქართული ტომის — წანების (აწან-გუარა) სადგომად.

ა. ქვის ოთხკუთხა ან მრგვალი სათავსებისაგან შემდგარი რთული ნაგებობაა. განირჩევა განცალკევებული ა-ები და ა-თა კომპლექსები, რ-ებსაც აფხაზები „წანთა ქალაქს" (აფხ. „აწანაა რიქალაქ") უწოდებენ. ა-ები გავრცელებულია კავკ. ალპ. ზონაში, განსაკუთრებით მდ. ბზიფიდან მდ. ენგურამდე. ადრინდ. ბრინჯაოს ხანის მეჯოგეთა სადგომი ა-ები აღმოჩენილია აგრეთვე არქეოლ. გათხრებისას თეთრი წყაროს მახლობლად. *გამდლისწყაროს განძში* ნაპოვნია ბრინჯაოს სკულპტურული ჯგუფი — საკულტო ა. ბრინჯაოს ხანაში მეჯოგეთა მკვიდრად ნაგები საზაფხულო საცხოვრისების არსებობა მოწმობს, რომ ამ დროს განვითარებული ყოფილა სამთაბარო მეცხოველეობა. ა-ებს მეჯოგეები შემდეგაც დიდხანს იყენებდნენ. აფხაზეთში უახლეს ხანაშიც დადასტურებულია ა-ების გადახურვა და გამოყენება.

*ლიტ.*: ა დ ა მ ი ა ი., ქართული ხალხური ხუროთმოძღვრება, წგნ. 2, თბ., 1968; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., თუბალ-თაბალი, ტიბარენი, იბერი, «ენიმკის მოამბე», 1937, ტ. 1; Б ж а н и я Ц. Н., Из истории хозяйства абхазов, Сух., 1962; И н а л-И п а Ш. Д., Страницы исторической этнографии абхазов, Сух., 1971. *ა. აფაქიძე.*

**აწეულობა** ხ მ ო ვ ა ნ თ ა, ენის აწევა ხმოვნის წარმოთქმის პროცესში სასისაკენ, რაც განსაზღვრავს ხმოვნის ღია ან დახურულ ხასიათს. განასხვავებენ ა-ის სამ საფეხურს: დაბალი ა. (წარმოითქმის ა — ფართო, ღია ხმოვანი); საშუალო ა. (წარმოითქმის ე — ო); მაღალი ა. (წარმოითქმის ი — უ ვიწრო, დახურული ხმოვანი). იხ. აგრეთვე *ხმოვანი*.

**აწინკნები,** იხ. *ბოშები*.

**აწინკნური ენა,** აწინკნების, *ბოშების* ენა. განეკუთვნება ინდოევროპულ ენათა ოჯახის ინდური ჯგუფის ახალინდურ ენათა შტოს. ამ ენათაგან ყველაზე ახლოს დგას *ჰინდი ენასთან*. მას შემდეგ, რაც აწინკნებმა (ბოშებმა) ინდოეთი დატოვეს, მიგრაციის კვალობაზე ა. ე-ის ფონეტიკაში, მორფოლოგიასა და სინტაქსში შეიჭრა უცხოენოვანი ელემენტები, რამაც შეაპირობა ძლიერი დიალექტური დიფერენციაცია: თანამედროვე ა. ე-ს იმდენივე დიალექტი აქვს, რამდენ ქვეყანაშიც მოუხდათ აწინკნებს მეტნაკლებად ხანგრძლივი ცხოვრება; გამონაკლისს შეადგენენ ლულები (შუა აზიაში) და საკუთრივ ბოშები (სომხეთში), რ-ებმაც თითქმის მთლიანად დაივიწყეს დედაენა. მიუხედავად ამისა, ა. ე-ს დაუცავს უძველესი ლექსიკა, რითაც იგი აერთიანებს არა მარტო მრავალრიცხოვან დიალექტებს, არამედ ავლენს დიდ სიახლოვეს ინდოეთში გავრცელებულ ახლომონათესავე ენებთანაც. ა. ე-ის კვლევა დიდ მეცნ. ინტერესს იწვევს ენათა მიგრაციისა და ენათა შერევის პროცესების შესწავლის თვალსაზრისით.

*ლიტ.*: В е н т ц е л ь Т. В., Цыганский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 1, М., 1966. *გ. ახვლედიანი.*

**აწრისხევი,** ა წ ე რ ი ს ხ ე ვ ი, სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ბელოთის სოფსაბჭო), მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. ნაპირას, გუდისის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 1320 *მ*, ცხინვალიდან 18 *კმ*. ერედვის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბელოთში (8 *კმ*).

XIV ს-ში ა. მეფე ვახტანგ III-მ უწყალობა ქსნის ერისთავს შალვა ქვენიფნეველს. XVIII ს. 30-იან წლებში შანშე ქსნის ერისთავმა აქ ციხე ააგო, რ-იც ყიზილბაშთა წინააღმდეგ ბრძოლის ერთ-ერთი დასაყრდენი გახდა.

**აწუნთის უღელტეხილი,** უღელტეხილი აწუნთის ქედზე, ზ. დ. 3431 *მ*. გადასასვლელი თუშეთიდან (პირიქითისა და თუშეთის ალაზნის ხეობები) ხევსურეთში (ანდაქის ხეობა). გადადის საცალფეხო გზა. ა. უ-ის მიდამო დაფარულია ალპ. მდელოთი.

**აწუნთის ქედი,** მდ-ების ანდაქისა და ანდის ყოისუს (პირიქითი ალაზნისა და თუშეთის ალაზნის) წყალგამყოფი მერიდიანული ქედი. აერთებს ბორბალოს მთას (კავკასიონის მთავარ ქედზე) ტებულოს მასივთან (პირიქითა ქედზე). აგებულია ძირითადად იურული თიხაფიქლებით. ქედზეა აწუნთის უღელტეხილი (ზ. დ. 3431 *მ*), მწვერვალები ამღა (3840 *მ*), პირჩიტასგორი (3783 *მ*) და სხვ. არის თანამედროვე მყინვარები (ჩრდ. ნაწილში) და ძვ. გამყინვარების ნიშნები; ნივალური, ალპ. და სუბალპ. სიმაღლებრივი ლანდშაფტური სარტყლები. *მ. უთმელიძე.*

**აწყვიტა,** სოფელი ასპინძის რ-ნში, ერუშეთის მთიანეთის ჩრდ.-აღმ. ფერდობზე, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ქუნცა). ზ. დ. 1260 *მ*, ასპინძიდან 18 *კმ*. ს. კიროვის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეხილეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**აწყობა** პ ო ლ ი გ რ ა ფ ი ა შ ი, *ლიტერებისაგან* სიტყვის, წინადადების, სტრიქონისა და გვერდის შედგენა *საბეჭდი ფორმის* მისაღებად. ლიტერებით ტექსტის ა-ის ხერხი ჩინელმა ბი-შენმა (პი-შენმა) შემოიღო XI ს-ში, ჩინეთიდან კი XIV—XV სს-ში კორეაში გავრცელდა. დას. ევროპაში ა. დაიწყეს XV ს. შუა წლებში, როცა გერმ. ი. *გუტენბერგმა* გამოიგონა ლიტერების დამზადებისა და ტექსტის ა-ის ახ. ხერხი; რუსეთში — XVI ს. 50-იანი წლებიდან, საქართველოში — XVIII ს. დასაწყისში.

ა. შეიძლება ხელით ან მანქანით. ხელით ა-ისას ასაწყობი მაგიდის დახრილ სიბრტყეზე დგამენ სპეც. ყუთს — კასას, რ-იც გრძივი და განივი ტიხრებით დაყოფილია უჯრებად. თითოეულ უჯრაში ერთი ასოს ან ნიშნის ლიტერებია. ასაწყობი ტექსტის მიხედვით კასიდან იღებენ ლიტერებს და საჭირო თანამიმდევრობით საპწკრეში ათავსებენ. სიტყვებს შორის შუალედებსა და სხვა თავისუფალ ადგილებს ავსებენ სახარვეზო ელემენტებით (შპაცი). ანაწყობის თითოეული სტრიქონი რომ განსაზღვრულ სიგრძეზე დაიყვანონ, შპაცის საშუალებით გაადიდებენ ან შეამცირებენ სიტყვებს შორის შუალედებს. ასაწყობი ტექსტი შეიძლება იყოს რთული ან მარტივი; რთულია, თუ იგი მოიცავს ლათ., ბერძნ. ან სხვა შრიფტით ასაკრეფ ცალკეულ სიტყვას ან ასოს, მათ. და ქიმ. ფორმულებს, ცხრილებს და ა. შ. მარტივი ტექსტის ხელით ა-ისას შრომის ნაყოფიერება საათში დაახლ. 1800 ნიშანია. მანქანით ა-ის დროს კი — 5—6-ჯერ მეტი. იხ. აგრეთვე *ასაწყობი მანქანები*. *გ. იამანიძე.*

**აწყობა ორბიტაზე** კ ო ს მ ო ნ ა ვ ტ ი კ ა შ ი, კოსმოსური საფრენი აპარატების ან მათი ნაწილების რბილი დაახლოება და შეერთება ავტომატურად ან ეკიპაჟის მონაწილეობით. ორბიტაზე აწყობის მიზანია დიდი ხელოვნური თანამგზავრების ან შორეული საპლანეტათშორისო ხომალდების აგება ცალკეული ბლოკებისაგან, რ-თა ორბიტაზე გაყვანა თანამიმდევრობით ხდება.

**აწყურელი** (ნამდვ. გვარი გ ა მ ყ რ ე ლ ი ძ ე) დავით მერაბის ძე (1863, სოფ. აწყური, ახმეტის რ-ნი, — 9. IV. 1928, თბილისი), ქართველი მსახიობი, დაამთავრა თბილ. სამასწავლებლო სასწავლებელი. 1883 ჩაირიცხა თბილ. დრამ. დასში. სხვადასხვა დროს მუშაობდა ქუთაისის, თელავის და ბაქოს ქართ. თეატრებში. მონაწილეობდა თბილ. მუშათა თეატრების სპექტაკლებში განა-

სახიერა კომედიური როლები. კავკაველი პეტუა, აკოფა (ცაგარლის „ციმბირელი", „ხანუმა"), ისაია (სუნდუკიანის „ხათაბალა"), ჩინოვნიკი (ოსტროვსკის „ბედნიერი დღე"), რეპეტილოვი (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"). დაწერა, გადმოაკეთა და თარგმნა 15-მდე პიესა.

*ლიტ.*: გ უ ნ ი ა ვ., ქართული თეატრი (1879—1889), თბ., 1889.

**აწყური,** სოფელი ახალციხის რ-ნში, ვაკე ტერასაზე, მტკვრის ორივე ნაპირას, მდ. აბანოსხევის შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., თისელი, ტყემლანა). რკინიგზის სადგური. ზ. დ. 900 *მ*, ახალციხიდან 22 *კმ*. შრომის წითელი დროშის ორდენოსანი მერძევეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კულტ. სახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, საფერშლო პუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ა. საქართველოს ერთ-ერთი უძველესი ქალაქი იყო. ადრე სოსანგეთი ჰრქმევია. ქართ. წყაროებში აწყვერის სახელითაც გვხვდება, მატიანეში პირველად XI ს. შუა წლებში იხსენიება. ქართ. წყაროების თანახმად, ბიზანტ. კეისარ ჰერაკლეს ლაშქრობის დროს (VII ს.) აქ საყდარი აუგიათ, რ-იც XII—XVI სს. სამცხის საეკლ. ცენტრი გამხდარა. ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. სამცხის პოლიტ. ცენტრი და სამძივართა ფეოდ. საგვარეულოს ადგილსამყოფელი იყო. ასევე მნიშვნელოვან პუნქტად ითვლებოდა იგი სამცხე-საათაბაგოს არსებობის ხანგრძლივი პერიოდის მანძილზე. XVI ს. II ნახევარში ა. ოსმალებმა დაიკავეს. 1829 ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულებით განთავისუფლდა ოსმალთა ბატონობისაგან და შევიდა ახლადშექმნილი ახალციხის მაზრაში.

„გრიგოლ ხანძთელის ცხოვრების" თანახმად, უკვე გრიგოლის დროს, VIII—IX სს-ში არსებობდა ა-ის საეპისკოპოსო ტაძარი. დღეისათვის ა-ის ტერიტორიაზე შემორჩენილია ღვთისმშობლის გუმბათოვანი ტაძრის ნანგრევები (გაირჩევა ორი ფენა—X—XI და XIII—XIV სს.). ფართობით იგი ყველაზე დიდი ეკლესია ყოფილა მთელ საქართველოში. გუმბათი და ყველა კამარა ჩამოქცეულია, დანგრეულია კედლის ზედა ნაწილებიც. საკურთხევლისა და მის ორსავ მხარეზე მდებარე სათავსებს (ე. წ. სადიაკვნესა და სამკვეთლოს) აღმ-ით გამოშვერილი წახნაგოვანი კედლები ჰქონდა; შიგნით გადარჩენილია მორთულობის ფრაგმენტები — კედლის სვეტები ბურთულებიანი თავსამკაულებით. საკურთხევლის კედლის გარეპირის მორთულობა და სხვ., მოწმობს, რომ შენობის ეს ნაწილი XIII ს-ზე უფრო ადრინდელია. ა-ის ტაძარი ბევრჯერ დაზიანებულა მიწისძვრებით და კვლავ აღუდგენიათ. როგორც ჩანს, ბეგლი ოსმალთა ბატონობის ბოლო წლებში საბოლოოდ დანგრეულა. იქვე მახლობლად აღმართულია ა-ის ციხე. შემორჩენილია აგრეთვე X—XIII სს. ეკლესიის ნანგრევები, სლესის (მოქცევის) ციხე. ა-ში მოღვაწეობდნენ მწიგნობრები, კალიგრაფები, წიგნების მკაზმავნი გიორგი მაწყვერელი (IX—X სს.), გაბრიელ კოტაი (XI ს.), იოაკიმე მაწყვერელი (XVI ს.), იერემია მაწყვერელი (XVI ს.) და სხვ.

*ლიტ.*: ბ ე რ ი ძ ე ვ., სამცხის ხუროთმოძღვრული ძეგლები, თბ., 1970; ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1964.

*კ. ჯავრიშვილი. დ. ბერძენიშვილი. ლ. მენაბდე. თ. საყვარელიძე.*

**აწყური,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ზემო ხოდაშნის სოფსაბჭო), მდ. ბერხევის (ალაზნის შენაკადი) ორივე ნაპირზე. ზ. დ. 580 *მ*, ახმეტიდან 16 *კმ*, თელავიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 10 *კმ*. ზემო ხოდაშნის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა. XVIII ს. ეკლესია „თეთრი გიორგი".

**აწყურის ციხე,** ფეოდ. ხანის ციხესიმაგრე მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, სოფ. აწყურთან, ბორჯომიდან 30 *კმ*. მატიანეში პირველად იხსენიება XI ს. შუა წლებში. ა. ც. სამხრ-იდან იცავდა ბორჯომის ხეობას. XVI ს. II ნახევარში ციხე ოსმალებმა დაიკავეს. 1770 ა. ც-ს რუს-ქართველთა გაერთიანებული ლაშქარი შემოეწყო, მაგრამ მისი აღება ვერ მოხერხდა. 1829 ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულების თანახმად განთავისუფლებულ იქნა ოსმალთა ბატონობისაგან.

ა. ც-ის მშენებლებმა მოხერხებულად გამოიყენეს მაღალი და ძნელად მისადგომი კლდის რელიეფი და შექმნეს სამშენებლო თვალსაზრისით რთული და საინტერესო ნაგებობა. ციხეში შესვლა კლდეში გამოკვეთილი ვიწრო გვირაბით შეიძლება. შიდა ნაგებობა იმდენად ძნელად მისადგომი იყო, რომ მტერი გვირაბში შეჭრის შემდეგაც ვერ დაიმორჩილებდა ადვილად. ამჟამად ციხე მთლიანი ნაგებობა აღარ არის. შეინიშნება სხვადასხვა დროის მრავალი სამშენებლო ფენა. ა. ც. თითქმის ათასი წლის მანძილზე დგას და ბევრჯერ დანგრეულა, როგორც მტრის ხელით, ისე მიწისძვრებითაც.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა წ ყ უ რ ი.

*დ. ბერძენიშვილი.*

**აჭაურხარა,** ა ჩ ა ვ ჩ ა რ ა, უღელტეხილი ბზიფის ქედზე, ზ. დ. 1795 *მ*. გადასასვლელი მდ. დას. გუმისთის ხეობიდან ბზიფის ხეობაში.

**აჭანდარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, მდ-ებს ჰბაართსა და დოხურთს შორის. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები ა., აოსირხვა, აუაღიცა, ქვაბრუთა, ჰიბზირი, წვინდირთა, ხაბიუ, ჯგითირხვა). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 13 *კმ*, გუდაუთიდან 18 *კმ*. XIX პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, კულტ. სახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ა-ში შემორჩენილია რამდენიმე დოლმენი (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.). იქვეა ადრინდ. ფეოდ. ეპოქის ციხის ნანგრევები.

**აჭანდარა,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (წებელდის სოფსაბჭო), მდ. ამტყელის (კოდორის შენაკადი) მარჯვ. მხარეზე, ჩხალთის ქედის სამხრ. მთისწინეთში. ზ. დ. 700 *მ*, შავი ზღვიდან 19 *კმ*, რ-ნულ ცენტრ მაჭარიდან 23 *კმ*. ილიჩის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. წებელდაში (3 *კმ*).

**აჭანვა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (პრიმორსკოეს სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირზე. ზ. დ. 40 *მ*, გუდაუთიდან 12 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). საშ. სკოლა სოფ. პრიმორსკოეში (3 *კმ*).

**აჭარა,** იხ. ქსე-ის ტომი — *საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*, თავი — აჭარის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.

**აჭარა,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (ძირულის სოფსაბჭო), მდ. ძირულის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 400 *მ*, ზესტაფონიდან 14 *კმ*. ძირულის მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ძირულაში (2 *კმ*).

**აჭარა,** სოფელი ცაგერის რ-ნში (ალპანის სოფსაბჭო), რიონისპირას, მდ. ლაჯანურის შესართავთან. ზ. დ. 560 *მ*, ცაგერიდან 23 *კმ*. ალპანის კოლ-ბა (მევენახეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ალპანაში (2 *კმ*).

**აჭარა-თრიალეთის ნაოჭა სისტემა,** განედური ქედების რთული სისტემა შავ ზღვასა და ივრის ხეობას შორის. როგორც გეოსინკლინი, იგი ორი სიღრმული რღვევის გასწვრივ ადრე არსებული ამიერკავკ. ბაქნის ჩაწყვეტით ჩაისახა და წარმოადგენს ზედნადებ გეოსინკლინს. მისი სუბსტრატის აგებულება ძირულის და ხრამის მასივების მსგავსი უნდა იყოს. ვარაუდობენ, რომ აჭარა-თრიალეთის გეოსინკლინი ჩაისახა არა უადრეს ქვედაცარცული დროისა (აპტურ-ალბურში) და მან, როგორც ინტენს. დაძირვის არემ, განვითარების მაქსიმუმს შუა ეოცენურ დროში მიაღწია. ა.-თ. ნ. ს. აგებულია დიდი სისქის ვულკანოგენურ-დანალექი, კარბონატული და ტერიგენული წარმონაქმნებით. ვულკანოგენური-დანალექი წარმონაქმნები აქ ძირითადად ორი ასაკის ფორმაციითაა წარმოდგენილი: აპტურ-ტურონულით და ნაწილობრივ შუაეოცენურით. კარბონატული ნალექები მხოლოდ ზედაცარცულშია განვითარებული. პალეოცენურსა და ქვედაეოცენურ დროში აქ ბორჯომის ფლიშის სქელი ნალექები წარმოიშვა; ზედა ეოცენში გეოსინკლინი ისახსრებოდა ცალკეულ აუზებად, სადაც საკმაოდ დიდი სისქის (მაგ., თბილისის მიდამოებში 1300 *მ*) ფლიშოიდური ნალექები გროვდებოდა. ამ დროს თავს იჩენდა სუსტი ეპიზოდური წყალქვეშა ვულკ. აქტივობაც. ქვედა მიოცენის შემდეგ გეოსინკლინი ინტენსიურად დანაოჭდა, აზევდა და მთათა სისტემად გარდაიქმნა. მისი აზევება და ინტენს. გადარეცხვა დღემდე გრძელდება. ა.-თ. ნ. ს. მოქცეულია საქართველოსა და ართვინბოლნისის უდრეკ ბელტებს შორის და თავისი საერთო ტექტონ. აგებულებით ორმხრივ გადაწოლილი ოროგენია. ამის გამო მას ზოგან მარაოსებრი აგებულება აქვს. სისტემა ჩრდ-კენ უფრო მეტადაა გადაწოლილი. მთლიანად მისთვის დამახასიათებელია ხაზობრივი გავრცელების, ძირითადად განედური მიმართულების მრავალი ასიმეტრიული ნაოჭი და რღვევა (შეცოცება). სისტემა ისახსრება განედური მიმართულების სამ დიდ ტექტონ. ზონად და უფრო მრავალრიცხოვან ქვეზონად.

*ლიტ.*: Г а м к р е л и д з е П. Д., Геологическое строение Аджаро-Триалетской складчатой системы, Тб., 1949.

*პ. გამყრელიძე.*

**აჭარა-იმერეთის ქედი,** იხ. *მესხეთის ქედი.*

**აჭარიანი** რაჩია აკოფის ძე [8 (20). III. 1876, კონსტანტინოპოლი, — 16. IV. 1953, ერევანი], სომეხი საბჭ. ენათმეცნიერი და ლიტერატურათმცოდნე; სომხეთის სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), ჩეხოსლ. მეცნ. აკად. საპატიო წ.-კორ. (1937), ერევნის უნ-ტის პროფესორი (1925), ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1933), სომხ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1935). სწავლობდა პარიზისა და სტრასბურგის უნ-ტებში. ა. სომხ. ენის ისტ.-შედარებითი მეთოდით შესწავლის მოთავეა სომხეთში. მუშაობდა სომხ. დიალექტოლოგიის, ლექსიკოლოგიის, ლექსიკოგრაფიის, სომხ. ენის ისტორიის, ისტ.-შედარებითი გრამატიკის, ზოგადი ენათმეცნიერებისა და სხვა საკითხებზე. ა-ის ძირითადი ნაშრომებია „სომხური ენის სრული გრამატიკა, შედარებული 562 ენასთან" (ტ. 1—6, 1952—71), „სომხური ენის ისტორია" (ტ. 1—2, 1940—51), „სომხური ენის ძირების ლექსიკონი" (ტ. 1—7, 1926—35), „სომხურ საკუთარ სახელთა ლექსიკონი" (ტ. 1—5, 1942—62), „სომხური დიალექტების ლექსიკონი" (1913), „ახალი სომხური ლიტერატურის ისტორია" (ტ. 1—3, 1906—12).

**აჭარის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა,** იხ. ქსე-ის ტომი—*საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*, თავი—აჭარის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.

**აჭარისაღმართი,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში, მდ. მაჭახლისწყლის მარჯვ. მხარეზე, შავშეთის ქედის სამხრ. კალთის ძირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ზედა ჩხუტუნეთი,



აწყურის ციხე.



აწყური. ტაძრის აღმოსავლეთი კედლის ფრაგმენტი. X—XI სს.



აწყური. ტაძრის ჩუქურთმის ფრაგმენტი.



აწყური. ტაძრის ჩუქურთმის ფრაგმენტი.

სინდიეთი, ქედქედი, ქვედა ჩხუტუნეთი, ქოქოლეთი, ჩიქუნეთი). ზ. დ. 300 *მ*, შავი ზღვიდან 20 *კმ*, ხელვაჩაურიდან 20 *კმ*; მ. ცხაკაიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა, მეჩაიეობა, მეფუტკრეობა, მეხილეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**აჭარის სახელმწიფო მუზეუმი,** დაარსდა 1908 მასწავლებელთა ჯგუფის ინიციატივით და ბათუმის საზ. მოღვაწეთა თაოსნობით, როგორც სასკოლო მუზეუმი. 1921 გადაკეთდა ქალაქის მუზეუმად, 1925 — მხარეთმცოდნეობის მუზეუმად, ხოლო 1943 — აჭარის სახელმწ. მუზეუმად. მის ფონდებში თავმოყრილი და დამუშავებულია 90 ათ-ზე მეტი ექსპონატი, მ. შ. კრატერი (ანტ. ვაზა) (ძვ. წ. V ს.; ქობულეთი), რკინის სადნობი ღუმელი (I ათასწლ. I ნახ.; სოფ. ჯიხანჯური, ქობულეთის რ-ნი) და სხვ. სტაციონარული გამოფენა შედგება სამი განყოფილებისაგან: ბუნების (ფლორა, ფაუნა), რევოლუციამდელი პერიოდის ისტ. (არქეოლ., ეთნოგრ., ფოლკლორი) და საბჭ. საზ-ბის ისტორიისაგან (მრეწვ., სოფ. მეურნ., კულტურა). ხელნაწერთა ფონდში დაცულია 1300-მდე იშვიათი ხელნაწერი ქართ., რუს., სომხ., არაბ., თურქ., სპარს. და სხვა ენებზე. ა. ს. მ-ის ბ-კაში ინახება 50 ათ-ზე მეტი წიგნი სხვადასხვა ენაზე. გამოცემულია მუზეუმის შრომების 7 ტომი.

*ხ. ახვლედიანი.*


აჭარის სიმღერისა და ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი. ცეკვა «ხორუმი».

**აჭარის სიმღერისა და ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი** მ. კუხიანიძის სახელობისა, საქ. სსრ დამს. ანსამბლი (1961), დაარსდა 1921. პირველი ხელმძღვანელი იყო მ. კუხიანიძე. ანსამბლი ასრულებს როგორც ძველ, ისე თანამედროვე აჭარულ სიმღერებსა და ცეკვებს. კონცერტებს მართავს საბჭ. კავშირის სხვადასხვა ქალაქებში და საზღვარგარეთ. ანსამბლის მხატვრული ხელმძღვანელია საქ. სსრ დამს. არტისტი ე. ხაბაძე, მთავარი დირიჟორი — აჭარის ასსრ ხელ. დამს. მოღვაწე გ. ნოღაიდელი, სოლისტები — საქ. სსრ დამს. არტისტი ფ. კობალაძე, აჭარის ასსრ დამს. არტისტები — ვ. გაბისონია, გ. ეგუტიძე, ვ. ინგოროყვა, ვ. ლომთაძე და სხვ.


აჭი. წმინდა გიორგის ეკლესიის კედლის მხატვრობა. ანგელოზი. ხარების კომპოზიცია. XIII ს. დასასრული — XIV ს. დასაწყისი.

**აჭარის ქვაბული,** მთიანი ქვაბული დას. საქართველოში. ჩრდ-იდან შემოსაზღვრულია მესხეთის, სამხრ-იდან — შავშეთის, აღმ-იდან — არსიანის ქედებით, დას-იდან აჭარა-გურიის მთისწინეთი კეტავს.

ა. ქ. აგებულია ძირითადად შუაეოცენური ნალექებით — ტუფბრექჩიებით, ტუფებით, ანდეზიტებით, ზოგან ეოცენური სიენიტ-დიორიტებით, აგრეთვე ტუფქვიშაქვებით, ქვიშაქვებითა და არგილიტებით. აბსოლ. სიმაღლე 100—1000 *მ*-იდან (ხეობათა ძირი) 1400 — 1500 *მ*-მდეა (ქვაბულის კიდეები). ა. ქ. ხასიათდება საშუალმთიანი ეროზიული რელიეფით.

ა. ქ-ში 1000-იდან 1500 *მ* სიმაღლემდე ნოტიო ჰავაა, ზამთარი ზომიერად ცივია, ზაფხული — ხანგრძლივი და თბილი. ქვემოთ ჰავა შედარებით მშრალია, ზაფხული — ცხელი. 1000 *მ*-მდე იანვრის ტემპ-რა 1-იდან 3°C-მდეა (ხულო 1°C, ქედა 3,1°C, ფურთიო 1,5°C). ყველაზე თბილი თვის საშ. ტემპ-რა 20—20,5°C, საშ. წლ. ტემპ-რა 10-იდან 12,7°C-ის ფარგლებშია. აბსოლ. მინ. — 15°C, — 18°C, აბსოლ. მაქს. 39—40°C აღწევს. ნალექების საშ. წლ. რაოდენობა 700—1800 *მმ* შორის მერყეობს.

ა. ქ-ის ჰიდროგრ. ქსელს შეადგენს მდ. აჭარისწყალი და მისი შენაკადები, აგრეთვე მრავალი მიწისქვეშა წყარო.

ა. ქ-ში გაბატონებულია ტყის ყომრალი ნიადაგები. ქვაბულის ყველაზე დაბალ ადგილებში, მთისწინეთზე არის წითელმიწები.

ტყის ქვედა სარტყელში გაბატონებულია მუხა, რცხილა, წიფელი, წაბლი, აგრეთვე ფიჭვი; ზედაში — ნაძვი, სოჭი, არყი. ყველაზე მაღალ ადგილებში სუბალპ. მდელოებია. აჭარისწყლის ხეობის ფსკერზე და სამხრ. ფერდობის ქვედა ზონაში მცენარეულობა ქსეროფიტულ იერს ატარებს.

ა. ქ-ის ძირითადი ლანდშაფტებია: ნოტიო სუბტროპ. ბორცვიანი მთისწინეთი ფართოფოთლოვანი ტყითა და წითელმიწებით; დაბალი და საშუალო მთის მთა-ხეობათა რელიეფის ტყის ყომრალ ნიადაგებზე განვითარებული შერეული ფართოფოთლოვანი ტყეები და ფიჭვნარები; საშ. მთის მუქწიწვიანები ტყის ყომრალ ნიადაგებზე; სუბალპ. და ალპ. მდელოთა ფრაგმენტები.

*ლიტ*: მარუაშვილი ლ., საქართველოს ფიზიკური გეოგრაფია, ნაწ. 2, თბ., 1970; სანებლიძე მ., უკლება დ., ჯაყელი ქ., საქართველოს სსრ ლანდშაფტური რუკა, თბ. — მ., 1970.

*დ. უკლება.*

**აჭარისწყალი,** მდინარე აჭარის ასსრ-ში, მდ. ჭოროხის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 90 *კმ*, აუზის ფართ. 1540 *კმ*$^{2}$. სათავე აქვს არსიანის ქედის დას. კალთაზე, გოდერძის უღელტეხილის მახლობლად. სათავეში რიყეთისწყალი ეწოდება, მდ. ღორჯომისწყლის შესართავს ქვემოთ — აჭარისწყალი. მიედინება ვიწრო, ღრმა, ტყიან ხეობაში. საზრდოობს წვიმის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლებით. მიწისქვეშა ჩამონადენი შეადგენს მთელი ჩამონადენის 30%, თოვლისა — 25%, წვიმისა — 45%. წყალდიდობა — გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზაფხულის ბოლოსა და შემოდგომის დასაწყისში. ზაფხულსა და შემოდგომაზე იცის მოვარდნა. ხარჯი 47,8 *მ*$^{3}$/*წმ*. შენაკადები: მარცხენა — სხალთა, ჩირუხისწყალი, მერისი (აკავრეთა); მარჯვენა — ღორჯომისწყალი, ჭვინისწყალი. ა-ზეა „აწჰესი".

*ი. აფხაზავა.*

**აჭარისწყალი,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. ნაპირზე, მესხეთის ქედის სამხრ. კალთის ძირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., კაპნისთავი, კიბე, მაღლაკონი, მაჭახლისპირი, მირვეთი, ხერთვისი). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 16 *კმ*, ხელვაჩაურიდან 9 *კმ*. პარიზის კომუნის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეფუტკრეობა, მეხილეობა, მესაქონლეობა). საშ. სკოლა, კლუბი, (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.


აჭი. წმინდა გიორგის ეკლესია. ხედი სამხრეთ-დასავლეთიდან. XIII ს. დასასრული — XIV ს. დასაწყისი.

**აჭარლები,** ქართველების ერთ-ერთი ეთნ. ჯგუფი, აჭარის ასსრ ძირითადი მოსახლეობა. მშობლიური ენა — ქართული. ეთნონიმი ნაწარმოებია საქართველოს ძვ. ისტ. პროვინციის — აჭარის სახელწოდებიდან (ქართ. წყაროებში იხსენიება X ს-იდან). სხვა ქართველ ტომებთან ერთად ა. ძველთაგანვე ქართ. სახელმწიფოებრივ გაერთიანებებში შედიოდნენ და ქრისტიანები იყვნენ. თურქ. ბატონობის პერიოდში (XVI ს. II ნახ. — 1878) დამპყრობლებმა იძულებით მიაღებინეს მაჰმადიანობა. ძალდატანებითი გათურქების პოლიტიკის მიუხედავად, ა-მა შეინარჩუნეს ეროვნ. თვითშეგნება, მშობლიური ენა, ყოფისა და კულტ. თვითმყოფი ფორმები. ძველად აჭარისათვის დამახასიათებელი იყო მაღალგანვითარებული ალპური მეურნეობა ტერასული მიწათმოქმედების რთული სისტემითა და მეცხოველეობის მრავალსაფეხურიანი წლიური ციკლით. აღსანიშნავია საცხოვრ. ნაგებობები *ჯარგვალი* (მთაში), *ხულა* (ფერდობზე) და ლაზური ოდის მსგავსი ჩარხილი (ბარში). ქართული კოსტიუმის თავისებური სახეობაა აჭარელი მამაკაცის კოსტიუმი — *ჩაქურა* და ქალისა — ზუბუნფარაგა. მდიდარი და ორიგინალურია აჭარის მუს. ფოლკლორი. აქაური ოთხხმიანი სიმღერა ქართული მუს. კულტ. დამახასიათებელი თავისებურებაა. საოჯახო ყოფაში საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებამდე ქალის კარჩაკეტილობა განაპირობა ისლამის მოძალებამ ოსმ. ბატონობის პერიოდში. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ა-ის კულტურა და ყოფა სრულიად გარდაიქმნა. იხ. აგრეთვე ქსე-ის ტომი — *საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*, თავი — აჭარის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.

*ლიტ.*: ნიჟარაძე ნ., ჯიბუტი ნ., აჭარის ასსრ, ბათ., 1957; სახოკია თ., მოგზაურობანი. [გურია, აჭარა, სამურზაყანო, აფხაზეთი], თბ., 1950.

*ა. რობაქიძე.*

**აჭაფარა,** ა ჩ ა ფ ა რ ა, კარული ტიპის მყინვარი აფხ. კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ყლიჩის აუზში. სიგრძე 300 *მ*, ფართ. 0,8 *კმ*$^{2}$. მყინვარის უმაღლესი წერტილი 3210 *მ*, ენის ბოლო 2910 *მ* სიმაღლემდე ჩამოდის.

*მ. უთმელიძე.*

**აჭე,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბარისახოს სოფსაბჭო), მდ. ლიქოკისწყლის (ხევსურეთის არაგვის შენაკადი) მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 1900 *მ*, დუშეთიდან 70 *კმ*; მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (7 *კმ*).

**აჭი,** სოფელი მახარაძის რ-ნში (ლიხაურის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. აჭისწყალზე (ბჟუჟის შენაკადი). ზ. დ. 419 *მ*, მახარაძიდან 9 *კმ*; ლიხაურის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). ლიხაურის ზოგადსაგანმან. პოლიტექ. შრომის სკოლა (5 *კმ*).

ა-ში არის წმ. გიორგის დარბაზული ეკლესია (XIII ს. დასასრული — XIV ს. დასაწყისი). აგებულია თლილი ქვის სწორი კვადრებით. სამხრ. კარისთავზე ასომთავრულით შესრულებული ვრცელი სამშენებლო წარწერაა. ეკლესიის მოხატულობის საერთო კოლორიტი (ოქროსფერი, მწვანე, სადაფისფერი ტონები), სახეების წერის მანერა მას XIII ს. მიწურულისა და XIV ს. ე. წ. პალეოლოგების ხანის ძეგლებთან აახლოებს.

*დ. უკლება. ჯ. იოსებიძე.*

**აჭი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში (ქაქუთის სოფსაბჭო), მდ. აჭისწყლის (ბჟუჟის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას, მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 300 *მ*, ქობულეთიდან 38 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი. აჭჰესი.

**აჭრა,** ა ჟ ა რ ა, ა ჯ რ ა, მთა კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მდ. ავადჰარის სათავეებთან. სიმაღლე 2908 *მ*. აგებულია კამბრიულისწინა და პალეოზოური გრანიტებით. კალთებზე სოჭნარია, ზემოთ — სუბალპ. და ალპ. მდელოები.

*კ. მგელაძე.*

**აჭყვა,** მდინარე აჭარის ასსრ-ში. სათავე აქვს მესხეთის ქედის მთა ილიასციხის (ზ. დ. 1014 *მ*) დას. კალთაზე, ერთვის შავ ზღვას ქ. ქობულეთთან. სიგრძე 19 *კმ*, აუზის ფართ. 37 *კმ*$^{2}$.

**აჭყვა,** აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნის სოფლების *ზედა აჭყვის* და *ქვედა აჭყვის* ძვ. სახელწოდება.

**აჭყვისთავი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში, მდ. აჭყვის სათავეში, აჭარის გორაკ-ბორცვიან მთისწინეთზე. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 240 *მ*, ქობულეთიდან 18 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულატორია.

**ახა,** სოფელი დმანისის რ-ნში (ყარაბულახის სოფსაბჭო), მდ. ახის (შავწყაროსწყლის შენაკადი) მარცხ. ნაპირას, გომარეთის პლატოზე. ზ. დ. 1300 *მ*, დმანისიდან 17 *კმ*. ეგრისის მერძევეობა-მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნ., რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ახაგის მთა,** მთა გაგრის ქედის დას. განშტოებაზე. სიმაღლე 2732 *მ*. აგებულია ზედაიურული კირქვებით. კალთები დაფარულია მთის სოჭნარ-წიფლნარი ტყით, 1800—1900 *მ* ზემოთ სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**ახადი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (უკანაფშავის სოფსაბჭო), მდ. ფშავის არაგვის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 1920 *მ*, ჟინვალ—ბარისახოს გზატკეცილიდან 14 *კმ*, დუშეთიდან 71 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (20 *კმ*).

**ახალბედისეული,** სოფელი წულუკიძის რ-ნში (ნახახულევის სოფსაბჭო), იმერეთის დაბლობზე, მდ. ზემო კუხის (გუბისწყლის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 200 *მ*, წულუკიძიდან 8 *კმ*. ბ. ძნელაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მებარეშუმეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ახალგაზრდა ავღანელები,** ავღანეთის ეროვნულ-პატრიოტული მოძრაობის მონაწილენი XX ს. დამდეგს. მოძრაობა აერთიანებდა ინტელიგენციის, ლიბერ. მემამულეებისა და ვაჭრების წარმომადგენლებს. მისი ერთ-ერთი იდეოლოგი იყო მაჰმუდ *თარზი*. ა. ა-თა მოძრაობა განსაკუთრებით გააქტიურდა რუს. 1905—07 რევ. გავლენით. ა. ა. მოითხოვდნენ ეროვნ. დამოუკიდებლობას, ამირას ძალაუფლების შეზღუდვას, საერო განათლების გაფართოებას, ეროვნ. მრეწვ. და ვაჭრობის განვითარებას. 1908 ორგანიზაცია განადგურებულ იქნა ამირა *ჰაბიბულას* მიერ. I მსოფლიო ომის პერიოდში ა. ა-მა *ამანულახანის* მეთაურობით განაახლეს საქმიანობა და 1919 ხელთ იგდეს ძალაუფლება. ა. ა-ის მთავრობამ მიაღწია ავღ. დამოუკიდებლობას ინგლისისაგან და 1919—28 ჩაატარა მთელი რიგი ბურჟ. რეფორმები. ა. ა-ის მთავრობა დაემხო 1929, ბაჩაი საკაოს აჯანყების შედეგად.

**ახალგაზრდა ალჟირელები,** ალჟირის ეროვნ. ბურჟუაზიისა და ბურჟ. ინტელიგენციის წარმომადგენელთა ორგანიზაციების (1905—06) წევრები. იბრძოდნენ ალჟირში საფრ. კოლონ. ბატონობის წინააღმდეგ. ა. ა-ის უმეტესობა, ე. წ. მუსლიმანი ფრანგები (ალჟირელები, რ-ებიც ძლიერ ფრანგ. გავლენას განიცდიდნენ) მოითხოვდნენ ალჟირში მცხოვრებ ევროპელებთან უფლებრივ გათანაბრებას, ალჟირელებისათვის საფრ. მოქალაქეთა უფლებების მინიჭებას; მოუწოდებდნენ ალჟირელებს აეთვისებინათ ფრანგ. ენა და კულტურა. 1912 შექმნილმა „ახალგაზრდა ალჟირელების პარტიამ" წამოაყენა მოთხოვნა დაწესებულიყო თანაბარი გადასახადები ალჟირელებისა და ალჟირში მცხოვრები ფრანგებისათვის, გაზრდილიყო არჩევით ორგანოებში ალჟ. წარმომადგენელთა რიცხვი, გაუქმებულიყო 1881 წლის ადგილ. კოდექსი; იგი მოუწოდებდა ალჟირელებს უარი ეთქვათ საფრ. ჯარში სამსახურზე, თუ ამ მოთხოვნებს არ დააკმაყოფილებდნენ. ა. ა-ის მხოლოდ მცირე ნაწილი მოითხოვდა არაბ. ენისა და კულტ. დაცვას, ალჟირ-ტუნისის ერთიანი დამოუკიდებელი არაბ. სახელმწიფოს შექმნას. I მსოფლიო ომის შემდეგ ა. ა-ის მიმდევრებმა ალჟირში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ზომიერი ფრთა შეადგინეს. *შ. კურდღელაშვილი.*

**ახალგაზრდა ბაქანი,** დედამიწის ქერქის უბანი, რ-მაც დაასრულა გეოსინკლინური განვითარების სტადია და პროტეროზოული ერის შემდეგ კალედონური, ჰერცინული ან მეზოზოური დანაოჭების შედეგად კონსოლიდაცია განიცადა. ხასიათდება გეოლ. განვითარების ბაქნური რეჟიმით. დანაოჭებული სუბსტრატისა და დანალექი საფრის მიხედვით ა. ბ. ეპიკალედონური, ეპიჰერცინული და ეპიალპურია, ეპიბაიკალურ ბაქნებს კი ხან ძველ, ხან ა. ბ-ებს აკუთვნებენ. ა. ბ. ძვ. ანუ „ნამდვილი" ბაქნისაგან სუბსტრატის ნაკლები სიმტკიცით, ე. ი. დანაოჭებისადმი მეტი მიდრეკილებით განსხვავდება, რაც ა. ბ-ის სუბსტრატისა და დანალექი საფრის მჭიდრო კავშირს განაპირობებს. გარდა ამისა, ა. ბ. არასოდეს არ ქმნის კონტინენტური ქერქის დამოუკიდებელ მასივებს, იგი გარს ერტყმის ძვ. ბაქნებს ან აკავშირებს მათ; მაგ., სკვითური ეპიჰერცინული ბაქანი სამხრ-იდან მიზრდილია აღმ. ევრ. ბაქანზე, ხოლო დას. ციმბირის ეპიჰერცინული ბაქანი აღმ. ევრ. და ციმბირის ძვ. ბაქნებს აერთიანებს. ა. ბ-თვის დამახასიათებელია დანალექ საფარში სუბსტრატის სტრუქტურების მემკვიდრეობითი გადასვლა, ასევე ზედნადები სტრუქტურები: *რიფტები* და გრაბენული როფები, ნაკვრი ზონები და სხვ. ა. ბ-ზე, ძვ. ბაქნებისაგან განსხვავებით, ხშირად დანალექი საფარი ახალგაზრდა გეოსინკლინებთან შეხების ზოლში გარდამავალი ტიპის დანაოჭებაშია ჩათრეული. ასეთი დანაოჭებული საფრითაა აგებული გისარის ქედი, იურის, ატლასის მთები და სხვ.

**„ახალგაზრდა ბელგია"** („La Jeune Belgique"), ლიტ. გაერთიანება XIX ს. 80—90-იანი წწ. ბელგიაში. მიზნად ისახავდა უცხოური, კერძოდ, ფრანგ. ლიტ-რის გავლენის დაძლევას და ეროვნ., თვითმყოფადი ლიტ-რის განვითარებას. „ა. ბ-ში" შედიოდნენ: მ. ვალერი, ე. *ვერჰარნი*, *ჟ. ეკაუდი*, *ჟ. როდენბახი*, ი. *ჟილკენი*, *კ. ლემონიე*, ე. პიკარი, მ. *მეტერლინკი*, ა. მობელი და სხვ.; იდეურ-ესთეტ. თვალსაზრისით „ა. ბ." ერთიანი არ იყო; მ. ვალერი, ი. ჟილკენი, მ. მეტერლინკი აპოლიტიკური „წმინდა ხელოვნების" იდეას ქადაგებდნენ, ხოლო ჟურნ. „არ მოდერნის" („L'art moderne") რედაქტორი, სოციალისტი ე. პიკარი ლიტ-რის დემოკრატიულობის პრინციპს ემხრობოდა. „ა. ბ-ის" უმთავრესი წარმომადგენლები უარყოფდნენ ხელოვნ. სოც. როლს. 80-იანი წწ. დასასრულს მისი ესთეტ. პოზიციის რეაქციულობა კიდევ უფრო თვალსაჩინოდ გამოიკვეთა, რის გამოც გაერთიანებას განუდგნენ გამოჩენილი მწერლები —ლემონიე, ვერჰარნი, როდენბახი. ამის მიუხედავად, „ა. ბ-ის" დამსახურებაა ეროვნ. ლიტ. ძალების გაერთიანება და ორიგინ. ბელგიური ლიტ-რისადმი ინტერესის გაღვიძება.

**„ახალგაზრდა ბოლშევიკი",** საქ. კპ (ბ) ცკ-ის და კომკავშირის ცკ-ის ყოველთვიური პოლიტ. ჟურნალი. გამოვიდა 1927 თბილისში. 1935-იდან საქ. ალკკ ცკ-ის და თბილ. კომიტეტის ორგანო, კომკავშირის აქტივის სახელმძღვანელო ჟურნალი. „ა. ბ." ძირითადად აშუქებდა კომკავშირული მუშაობის პრაქტ.-ორგანიზაციულ საკითხებს, აქვეყნებდა მდიდარ მასალას მუშათა კლასისა და ახალგაზრდობის საერთაშ. მოძრაობის შესახებ, საშინაო და საგარეო მიმოხილვებს, ბეჭდავდა წერილებს ლიტ-რისა და ხელოვნ. მნიშვნელოვან მოვლენებზე, კრიტ.-ბიბლიოგრაფიულ სტატიებსა და სხვ. „ა. ბ-ის" უკანასკნელი ნომერი გამოვიდა 1941 წ. 16 ივნისს. *შ. გაგოშიძე.*

ახალგაზრდა
ბოლშევიკი
3-4
1927

**ახალგაზრდა ბუხარელები,** ბურჟ.-ნაციონალისტური მოძრაობის — *ჯადიდიზმის* ერთ-ერთი მიმდინარეობა, წარმოიქმნა ყოფ. ბუხარის საამიროს ტერიტორიაზე 1916. 1918 ა. ბ-მა სცადეს ეროვნ. ბურჟ. წარმომადგენელთაგან შეექმნათ მთავრობა. სახელმწიფოს სათავეში ემირა უნდა დარჩენილიყო. ამ უშედეგო ცდის შემდეგ ორგანიზაცია დაიშალა. 1920 იანვ. ა. ბ-ის ერთმა ნაწილმა ტაშკენტში ჩამოაყალიბა „ახალგაზრდა ბუხარელ რევოლუციონერთა თურქესტანის ცენტრალური ბიურო" ფ. ხოჯაევის მეთაურობით. მისი პროგრამა ითვალისწინებდა ემირას ხელისუფლების დამხობას და ბუხარაში დემოკრ. რესპ. დამყარებას. *ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკის* შექმნის (1920 სექტ.) შემდეგ ა. ბ. ოფიციალურად კომუნისტებთან გაერთიანდნენ, რამაც ბუხარის კომპარტიაში ბურჟ. ნაციონალისტური ელემენტის შეღწევა გამოიწვია. რესპ. რევ. მთავრობაში შესულმა ა. ბ-მა რევ. განვითარების პერიოდში თავიანთი ანტიხალხ. ბუნება გამოავლინეს, მხარი დაუჭირეს ბასმაჩობას. ბასმაჩების განადგურებისა და საბჭ. ხელისუფლების განმტკიცების შემდეგ რესპ. საბჭოების IV ყრილობამ (1923 ოქტ.) ისინი ხელისუფლებას ჩამოაშორა.

**„ახალგაზრდა გერმანია"** („Junges Deutschland"), ლიტ-რული მიმდინარეობა XIX ს. 30-იანი წწ. გერმანიაში. ხელოვნებისაგან მოითხოვდა საზ. ცხოვრებაში აქტ. მონაწილეობას, თანამედროვე თემატიკასა და სოც. კრიტიციზმს. „ა. გ." შეიქმნა საფრ. 1830 ივლისის რევ. ზეგავლენით. გააერთიანა ფეოდ. რეაქციისადმი ოპოზიციურად განწყობილი, ლიბერ.-ბურჟ. სულისკვეთებით გამსჭვალული მწერლები. მიმდინარეობის მამამთავრად ლ. *ბერნე* ითვლება, იდეურ ბელადებად — კ. *გუცკოვი*, ჰ. *ლაუბე*, თ. მუნდტი, გ. კიუნე. „ა. გ." ქადაგებდა ეროვნ. და წოდებრივ თანასწორობას, რჯულშემწყნარებლობას, ქალთა ემანსიპაციას და სხვ.; ლიტ. ჟანრთაგან იყენებდა ნოველას, რომანს, დრამას, ყველაზე მეტად კი პუბლიცისტიკას; მიმდინარეობის ყველა მნიშვნელოვანი წარმომადგენელი ჟურნალისტიც იყო. ჟურნ. „ტელეგრაფში" („Der Telegraph") ხშირად იბეჭდებოდა ახალგაზრდა ფ. ენგელსის წერილებიც. „ა. გ-ის" პოზიტიური იდეები განყენებული და ბუნდოვანი ხასიათისა იყო. მყარ სოც. საყრდენს მოკლებულმა მიმდინარეობამ 40-იანი წლებისთვის არსებობა შეწყვიტა.


ო. ტურკენიჩი.

**„ახალგაზრდა გერმანია"** („Junges Deutschland"), ფარული რევ. რესპ.-დემოკრ. საზოგადოება. დაარსდა ბერნში, 1834 თებერვალში. თავდაპირველად შედგებოდა ბურჟ., უმთავრესად ბურჟ.-დემოკრ. წრეებიდან გამოსულ ინტელიგენტ-ემიგრანტებისაგან, რ-ებიც ფიქრობდნენ გერმანიაში აბსოლუტისტური მთავრობების დამხობას შვეიცარიიდან გაგზავნილი რევ. რაზმების საშუალებით. თანდათანობით „ა. გ-ში" მეტი გავლენა მოიპოვეს ხელოსნებმა და მუშათა კავშირების წევრებმა. 1836 ზაფხულში გერმ. ემიგრანტები მასობრივად გაასახლეს შვეიცარიიდან და „ა. გ." დაიშალა. 1845 ოქტომბერში საზ. აღადგინეს და მისი წევრები 1848—49 რევ. დროს მონაწილეობდნენ აჯანყებებში სამხრ.-დას. გერმანიაში. 1850 „ა. გ-მ" საბოლოოდ შეწყვიტა არსებობა. *რ. ლაკარი.*


ო. კოშევოი.

**„ახალგაზრდა გვარდია",** იატაკქვეშა კომკავშირული ორგანიზაცია, რ-იც მოქმედებდა კრასნოდონში (უკრ. სსრ) გერმ. ფაშისტ. მიერ დონბასის ოკუპაციის პერიოდში. „ა. გ." ჩამოყალიბდა 1942 სექტ. და მოქმედებდა კრასნოდონის იატაკქვეშა პარტ. ორგანიზაციის (ფ. ლიუტიკოვი) ხელმძღვანელობით. „ა.


უ. გრომოვა.


ი. ზემნუხოვი.


ს. ტიულენინი.


ლ. შევცოვა.


ახალგაზრდა გვარდიელთა ძეგლი. ქ. კრასნოდონი. ბრინჯაო, გრანიტი. 1951—54. მოქანდაკეები ვ. აგაპოვი, ვ. მუხინი და სხვ., არქიტექტორი ა. სიდორენკო.

გ-ს" სათავეში ედგა შტაბი, რ-ის შემადგენლობაში შედიოდნენ: ო. კოშევოი, ს. ტიულენინი, ი. ზემნუხოვი, ლ. შევცოვა, ი. ტურკენიჩი და უ. გრომოვა. დეკემბრის ბოლოს „ა. გ." აერთიანებდა 103 ახალგაზრდას. „ა. გ-ის" წევრები რადიოთი ღებულობდნენ და ავრცელებდნენ საბჭ. საინფორმაციო ბიუროს ცნობებს, ბეჭდავდნენ ანტიფაშისტურ ფურცლებს, აწარმოებდნენ შეიარაღებულ ბრძოლას ოკუპანტების წინააღმდეგ. 1943 წ. 1 იანვ. ღამით „ა. გ-ის" წევრთა უმრავლესობა ფაშისტებმა დააპატიმრეს და სასტიკი წამების შემდეგ ველურად გაუსწორდნენ მათ. დაჭრილი და დახვრეტილი ახალგაზრდა გვარდიელები მაღაროში ჩაყარეს.

სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1943 წ. 13 სექტ. ბრძანებულებით „ა. გ-ის" ხელმძღვანელებს უ. გრომოვას, ი. ზემნუხოვს, ო. კოშევოის, ს. ტიულენინს, ლ. შევცოვას სიკვდილის შემდეგ მიენიჭათ საბჭ. კავშირის გმირის წოდება. „ა. გ-ის" ბევრი წევრი დააჯილდოეს ორდენებითა და მედლებით. „ა. გ-ის" სახელწ. მიენიჭა ბევრ შახტს, კოლ-ბას, პიონერულ რაზმს. მათი გმირობა აღწერილია ა. ფადეევის რომანში „ახალგაზრდა გვარდია", აღბეჭდილია მუსიკის, თეატრის, კინოს, სახვ. ხელოვნების მრავალ ნაწარმოებში.

**„ახალგაზრდა ევროპა",** 1934—36 ფარული რევ.-დემოკრ. ორგანიზაციების („ახალგაზრდა იტალია", „ახალგაზრდა პოლონეთი", „ახალგაზრდა საფრანგეთი" და „ახალგაზრდა გერმანია") გაერთიანება. შექმნა ჯ. *მაძინიმ* შვეიცარიაში.

**„ახალგაზრდა თაობას",** რევოლუციური პროკლამაცია, ვრცელდებოდა რუსეთში 1861 სექტ-ში. დაწერა ნ. *შელგუნოვმა* მ. *მიხაილოვის* მონაწილეობით. დაიბეჭდა ა. გერცენის ლონდონის სტამბაში. ამხილებდა საგლეხო რეფორმის ბატონყმურ ხასიათს და ახალგაზრდობას საზ. წყობილების რევ. გარდაქმნისაკენ მოუწოდებდა; მოითხოვდა თვითმპყრობელობის შეცვლას არჩევითი ხელისუფლებით, მიწის ნაციონალიზაციას და მის გადაცემას თემებისათვის, სიტყვის თავისუფლებას, კანონის წინაშე ყველას თანასწორობას, დემოკრ. სასამართლოს და სხვ. „ა. თ." რუს. უტოპიური სოციალიზმის ერთ-ერთ მიმართულებას გამოხატავდა. მასში ჩამოყალიბებული იყო ძირითადი ნაროდნიკული იდეები. პროკლამაციას იცნობდნენ რუსეთში მოსწავლე ქართვ. სტუდენტთა წრის წევრებიც: ნ. ნიკოლაძე, გ. წერეთელი, ბ. ღოღობერიძე და სხვ.

*ლიტ.*: შ ვ ე ლ ი ძ ე ზ., რევოლუციურ-ხალხოსნური მოძრაობის ისტორიიდან ამიერკავკასიაში, თბ., 1964.

**ახალგაზრდა თურქები,** „*ერთიანობისა და პროგრესის*" პარტიის (თურქ. Ittihad ve Terraki Partisi) წევრებისა და მათი მომხრეების ევროპაში გავრცელებული სახელწოდება (უწოდებენ აგრეთვე ითიჰადელებს). სახელწ. „ა. თ." შეიქმნა ევრ. პოლიტ. წრეებში გავრცელებულ სახელწოდებათა — „ახალგაზრდა გერმანელების", „ახალგაზრდა უნგრელების" და სხვ. ანალოგიით. თურქეთში დამკვიდრდა მხოლოდ *ახალგაზრდა თურქების რევოლუციის 1908* შემდეგ და იხმარება როგორც თურქ. (Genç Türkler), ასევე ფრანგ.-თურქ. (Jön Türkler) ფორმით. ა. თ. ბურჟ. კონსტიტუციონალისტები იყვნენ და მიზნად ისახავდნენ სულთნის თვითმპყრობელური ხელისუფლების შეცვლას კონსტ. წყობილებით.

*ო. გიგინეიშვილი.*

**ახალგაზრდა თურქების რევოლუცია 1908,** თურქ. პირველი ბურჟ. რევოლუცია, რ-მაც დაამხო სულთან აბდულჰამიდ II-ის დესპოტური რეჟიმი ოსმ. იმპერიაში და აღადგინა 1876 წლის კონსტიტუცია.

ოსმ. იმპერიაში ევროპის ქვეყნების ეკონ. და პოლიტ. ბატონობა, ფეოდ. წყობილების გადმონაშთები (რ-ებსაც იცავდა აბდულჰამიდ II-ის რეჟიმი) აფერხებდა თურქ. ეკონ. განვითარებას, ზრდიდა გლეხობისა და ახლადწარმოქმნილი მუშათა კლასის უკმაყოფილებას. ამავე დროს მწვავდებოდა წინააღმდეგობა ოსმ. იმპერიაში მოსახლე თურქ და არათურქ ეროვნებათა შორის. ბრძოლას კონსტიტუციის აღდგენისათვის სათავეში ჩაუდგა „ერთიანობისა და პროგრესის" საიდუმლო ორგანიზაცია, რ-ის გარშემო შეიქმნა აბდულჰამიდ II-ის რეჟიმის მოწინააღმდეგე ძალების ბლოკი. რევ. მომზადებისა და ჩატარების პერიოდში „ერთიანობისა და პროგრესის" კომიტეტთან ერთად იბრძოდნენ ოსმ. იმპერიის არათურქ ხალხთა ეროვნ. ორგანიზაციები. მაგრამ არათურქ ხალხთა კავშირი „ერთიანობისა და პროგრესის" ორგანიზაციასთან მხოლოდ დროებითი შეიძლებოდა ყოფილიყო, ვინაიდან ეს ძალები სულ სხვადასხვა მიზნებს ისახავდნენ. თუ „ერთიანობისა და პროგრესის" ორგანიზაციის მიზანი იყო შეეზღუდა აბდულჰამიდ II-ის ერთპიროვნული მმართველობა, გაეძლიერებინა სახელმწ. ცენტრალიზაცია და არ დაეშვა თურქ. ტერიტ. დანაწილება, არათურქი ხალხები იბრძოდნენ იმისათვის, რომ შეესუსტებინათ სახელმწ. ცენტრალიზაცია, მიეღწიათ ოსმ. იმპერიიდან გამოყოფისათვის. მათთვის მიუღებელი იყო ახალგაზრდა თურქებს შორის იმ დროს პოპულარული ოსმანიზმი, ასევე ისლამიზმი და თურქიზმი.

რევ. მოძრაობის განვითარებაზე თურქეთში დიდი გავლენა მოახდინა რუს. 1905—07 წლების რევოლუციამ, კერძოდ რევოლუციამ ამიერკავკასიაში. 1906 მოხდა ოსმ. სამხ. ფლოტის მეზღვაურთა აჯანყება, 1906—07 წ. — მთავრობის საწინააღმდეგო გამოსვლები ანატოლიაში; ამავე ხანებში გაძლიერდა პარტიზ. მოძრაობა მაკედონიაში და მღელვარება არაბ. ქვეყნებსაც მოედო. 1907 ოსმ. იმპერიის ბურჟ.-რევ. ორგანიზაციების პარიზის კონგრესმა, რ-შიც ახალგაზრდა თურქთა გარდა მონაწილეობდნენ თურქი ლიბერალები, სომხების პარტია დაშნაკცუტუნი და სხვ. პარტიები, ბრძოლის ერთ-ერთ ფორმად მიიჩნია შეიარაღებული აჯანყება.

ა. თ. რ. დააჩქარა რუს. იმპ. ნიკოლოზ II-ისა და ინგლ. მეფე ედუარდ II-ის 1908 შეთანხმებამ მაკედონიაში რეფორმების გატარების შესახებ. „ერთიანობისა და პროგრესის" ორგანიზაციის ლიდერებმა გადაწყვიტეს დაუყოვნებლივ გამოსულიყვნენ აბდულჰამიდ II-ის წინააღმდეგ, ვინაიდან, მათი აზრით, მხოლოდ რეჟიმის შეცვლა გადაარჩენდა ოსმ. იმპერიას ტერიტ. დანაწილების საფრთხისაგან.

აჯანყება დაიწყო ქ. რესენის (მაკედონია) გარნიზონმა 1908 წ. 3 ივლ. ლეიტენანტ ნიაზი-ბეის მეთაურობით. აჯანყებულებმა მოითხოვეს პარლამენტის მოწვევა. ნიაზი-ბეიმ თავის რაზმთან ერთად მაკედ. მთებს შეაფარა თავი. მალე მას შეუერთდა მაიორ ენვერ-ბეის (იხ. *ენვერ-ფაშა*) რაზმი. აჯანყება სწრაფად მოედო მაკედონიას და მხარდაჭერა პოვა მთელ ოსმალეთში, მის ჩასაქრობად გაგზავნილი ჯარის ნაწილები აჯანყებულთა მხარეს გადავიდნენ. 1908 წ. 23 ივლ. სულთანი იძულებული გახდა აღედგინა 1876 კონსტიტუცია.

რევ. გამარჯვებას ხალხი აღტაცებით შეხვდა. ბერძნების, ალბანელებისა და ბულგარელების პარტიზ. რაზმებმა შეწყვიტეს ბრძოლა თურქეთის ბატონობის წინააღმდეგ, ვინაიდან რევოლუციისაგან ეროვნ. თავისუფლებას ელოდნენ, მაგრამ იმედი არ გაუმართლდათ. დაპირებული მიწა ვერც თურქმა გლეხებმა მიიღეს. ძველებურად უუფლებო დარჩა მუშათა კლასი. გაძლიერდა არათურქი მოსახლ. ეროვნ. ჩაგვრა.

მიუხედავად სისუსტისა ა. თ. რ-მ მაინც შეაშფოთა იმპერიალ. სახელმწიფოები. ვ. ი. ლენინმა აღნიშნა, რომ „კონსტიტუციური მოძრაობა თურქეთში იმუქრება გამოსტაცოს ეს სამფლობელო ევროპელ კაპიტალისტურ მტაცებელთა კლანჭებს" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15, გვ. 221). „ერთიანობისა და პროგრესის" ორგანიზაცია, რ-საც თავის მხრივ აშინებდა რევ. გაღრმავების პერსპექტივა, ცდილობდა ევრ. სახელმწიფოების ნდობა და მხარდაჭერა მოეპოვებინა. ასეთმა პოლიტიკამ ახალგაზრდა თურქებს ხალხის ფართო მასებში პოპულარობა დაუკარგა. თურქეთის 1908 წ. ბურჟ. რევ. არ გადაზრდილა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციად. „მაგალითისათვის XX საუკუნის რევოლუციები რომ ავიღოთ, — წერდა ვ. ი. ლენინი, — მაშინ, რა თქმა უნდა, პორტუგალიის რევოლუციაც და თურქეთის რევოლუციაც ბურჟუაზიულ რევოლუციად უნდა მივიჩნიოთ. მაგრამ „ხალხური" არც ერთია და არც მეორე, ვინაიდან ხალხის მასა, მისი დიდი უმრავლესობა აქტიურად, დამოუკიდებლად, თავისი საკუთარი ეკონომიური და პოლიტიკური მოთხოვნებით არც ერთ, არც მეორე რევოლუციაში შესამჩნევად არ გამოდის" (იქვე, ტ. 25, გვ. 512). *ო. გიგინეიშვილი.*

**„ახალგაზრდა ინგლისი"** („Young England"), კონსერვატორი ლიტერატორებისა და პოლიტ. მოღვაწეთა დაჯგუფება თემთა პალატაში. შეიქმნა 1841. მისი ყველაზე ცნობილი წარმომადგენელი იყო ბ. *დიზრაელი*. „ა. ი-ის" საქმიანობაზე ზეგავლენა მოახდინა ტ. *კარლაილის* შრომებმა. „ა. ი-ის" წევრები აიდეალებდნენ შუა საუკუნეებს, მოითხოვდნენ მიწათმფლობელი არისტოკრ. პრივილეგიების აღდგენას, უკმაყოფილონი იყვნენ ბურჟუაზიის ეკონ. და პოლიტ. გავლენის ზრდით, აკრიტიკებდნენ კაპიტალ. წესებს, დემაგოგიური მოსაზრებებით მოითხოვდნენ მუშათა სასარგებლოდ ზოგიერთი ღონისძიების განხორციელებას; კ. მარქსი და ფ. ენგელსი „ა. ი-ის" წევრთა შეხედულებებს აფასებდნენ როგორც „ფეოდალური სოციალიზმის" გამოვლენას. პოლიტ. დაჯგუფება „ა. ი." 1845 დაიშალა.

**„ახალგაზრდა ირლანდია"** („Young Ireland"), ირლანდიის ბურჟ. ინტელიგენციის პოლიტ. ორგანიზაცია (დაარსდა 1842), თავდაპირველად ჩამოყალიბდა როგორც დაჯგუფება *რიპილერების* ასოციაციაში. „ა. ი-ში" ერთმანეთს უპირისპირდებოდა ორი მიმართულება — ლიბერალური და რადიკალურ-დემოკრატიული. ლიბერალები (ჩ. დაფი და სხვ.) ზომიერ, შემრიგებლურ პოლიტიკას უჭერდნენ მხარს, საკმარისად მიაჩნდათ ბრძოლა ეროვნ. კულტურის აღორძინებისათვის, ზომიერი პოლიტ. რეფორმებისათვის, რადიკალები კი (ტ. დევისი, ჯ. ლალორი, შემდეგ ჯ. მიჩელი) მოითხოვდნენ დამოუკიდებლობისათვის რევ. მოძრაობის გაშლას, გლეხთა მოთხოვნების დაკმაყოფილებას; მათი გავლენით „ა. ი-ის" წევრთა უმრავლესობა გაეთიშა რიპილერებს და შევიდა ირლ. კონფედერაციაში (შეიქმნა 1847), რ-იც სათავეში ედგა ირლ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მემარცხენე ფრთას. მთავრობის რეპრესიებისა და ირლ. 1848 აჯანყების დამარცხების შემდეგ „ა. ი-მ" არსებობა შეწყვიტა.

**„ახალგაზრდა იტალია"** („Giovine Italia"), იტალიის ბურჟუაზიული რევოლუციონერების ფარული ორგანიზაცია. დააარსა ჯ. *მაძინიმ* 1831. „ა. ი-ის" წევრები უფრო რადიკალურად იყვნენ განწყობილი, ვიდრე *კარბონარები*. პირველად მათ წამოაყენეს იტალ. ეროვნ. განთავისუფლების, მისი „ქვემოდან" (რევ. გზით) გაერთიანებისა და რესპ.

შექმნისათვის ბრძოლის მკაფიო პროგრამა. მართალია, ხალხის მტერ. მდგომარეობის გასაუმჯობესებლად მაძინის საჭიროდ მიაჩნდა საგადასახადო, სასამართლო-ადმ. და სხვ. რეფორმების გატარება, მაგრამ არ მოითხოვდა გლეხებისათვის მემამულეთა მიწების გადაცემას, რის გამოც დაკარგა იტალ. ყველაზე მრავალრიცხოვანი კლასის — გლეხობის მხარდაჭერა. 1834 სავოიაში ამბოხების მოწყობის წარუმატებელი ცდის შემდეგ „ა. ი.“ დაიშალა. 1840 ორგანიზაცია კვლავ აღადგინეს. მაძინი ახლა უკვე პროლეტარიატზე ამყარებდა იმედებს, მაგრამ ვერ გაითვალისწინა მუშათა კლასის კლასობრივი ინტერესები, ამიტომ მისმა პატრ. მოწოდებებმა მასების ჯეროვანი მხარდაჭერა ვერ პოვა. 1848 „ა. ი-ის“ ნაცვლად შეიქმნა იტალიის ეროვნული ასოციაცია.

„ა. ი-ის“ საქმიანობა, შეცდომების მიუხედავად, მნიშვნელოვანი ეტაპი იყო *რისორჯიმენტოს* ისტორიაში.

**„ახალგაზრდა კომუნისტი“,** ქართ. ყოველკვირეული გაზეთი, ქუთაისის ახალგაზრდა კომუნისტთა ორგანიზაციის „სპარტაკის“ ორგანო, გაზ. „*მესამე ინტერნაციონალის*“ გაგრძელება. გამოვიდა 1918 წ. 29 დეკ., ქუთაისში. მეხუთე ნომრის გამოსვლის შემდეგ „ა. კ.“ ადგილ. ხელისუფლებამ დახურა. დაცულია მხოლოდ პირველი ნომერი, რ-შიც დაბეჭდილია ორგანიზაცია „სპარტაკის“ მიმართვა „ამხ. ახალგაზრდა მუშებს, მუშაქალებს და მთელ მშრომელ ახალგაზრდობას“, ამ ორგანიზაციის წესდება, საერთაშ. მუშათა მოძრაობის მიმოხილვა, წერილები რევოლუციური ინტერნაციონალიზმის, დიქტატურის და სხვ. შესახებ.

*შ. გაგოშიძე.*

**„ახალგაზრდა კომუნისტი“,** კომკავშირულ-ახალგაზრდული გაზეთი, საქ. ალკკ ცკ-ის ორგანო. დაარსდა 1925. გამოდის თბილისში, ქართ. ენაზე, კვირაში სამჯერ. „ა. კ-ის“ წინამორბედი გაზეთებია: „*მესამე ინტერნაციონალი*“ (1917), „*ახალგაზრდა კომუნისტი*“ (1918), „*სპარტაკი*“ (1922—25). „ა. კ.“ აშუქებს კომკავშირული ცხოვრების აქტუალურ პრობლემებს; ემსახურება ახალგაზრდობის კომუნისტური აღზრდის საქმეს; ასახავს იდეოლოგიის, მრეწვ., სოფ. მეურნ., კულტ. და ხელოვნ. მნიშვნელოვან მოვლენებს. „ა. კ.“ დაჯილდოებულია საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის, საკ. ალკკ ცკ-ის და საქ. ალკკ ცკ-ის სიგელებით. სხვადასხვა დროს გაზეთის რედაქტორები იყვნენ: გ. ძიგრაშვილი, ა. ანდღულაძე, ვ. კუპრაძე, დ. ვოლკვი, ა. მახათაძე, ვ. მიქაძე, ა. მგელაძე, კ. ჩარკვიანი, ე. ენუქიძე, მ. ცქვიტინიძე, ა. მირცხულავა, ს. აბულაძე, ლ. წერეთელი, დ. მჭედლიშვილი, გ. ფირცხალავა, შ. გაგოშიძე, გ. ვარდოსანიძე, მ. კაკაბაძე, გ. გელაშვილი, ა. სანებლიძე, ჯ. ნინუა. ტირაჟი 220 ათ. ცალი.

*გ. გელაშვილი.*

**„ახალგაზრდა ლატვიელები“,** ლიბერალურ-რეფორმისტული ხასიათის საზ. მოძრაობის მონაწილენი ლატვიაში. ეს მოძრაობა განსაკუთრებით გაძლიერდა XIX ს. 60-იან წლებში. „ა. ლ-ის“ ცნობილი წარმომადგენლები და იდეოლოგები იყვნენ: *კ. ვალდემარსი*, კ. ბარონსი, კ. ბიეზბარდისი, ა. პუმპურსი, ი. ალუნანსი, ა. კრონვალდსი და სხვ. მოძრაობას ერთგვარად პროგრ. ხასიათი ჰქონდა, რადგან „ა. ლ.“ მოითხოვდნენ ლატვ. ბურჟ. განვითარებას, იბრძოდნენ გერმ. ბარონებისა და ბურჟ. მოძალების წინააღმდეგ, გამოდიოდნენ ეროვნ. კულტურისა და განვითარების დამცველებად; მაგრამ ამავე დროს ისინი უარყოფდნენ რევ. ბრძოლას და მხოლოდ ზემოდან ნაბოძები რეფორმების იმედად იყვნენ. შემდგომში „ა. ლ-ის“ ძირითადი მასა ბურჟ.-ნაციონალისტურ პოზიციებზე გადავიდა.

**„ახალგაზრდა ლენინელი“,** ქართ. ყოველთვიური პოლიტ., ლიტ.-სამეცნ. ჟურნალი, საქ. ალკკ ცკ-ის ორგანო. გამოვიდა 1924 თბილისში შვიდი ნომერი. ითვლებოდა პროლეტ. პოეზიის, ახ. კულტურის, ხელოვნ. და ეთიკის მქადაგებლად. სისტემატურად ბეჭდავდა სტატიებს იდეოლოგიის, ლიტ-რისა და ხელოვნ. მნიშვნელოვან საკითხებზე.

**„ახალგაზრდა მარქსისტები“,** საქართველოს ახალგაზრდული მენშევიკური ორგანიზაცია. შეიქმნა 1915 თბილისში მარქსიზმის შემსწავლელი წრეების სახით. ორგანიზაციის მთელ პრაქტ. საქმიანობას მენშევიკები ხელმძღვანელობდნენ. 1917 „ა. მ-ის“ კონფერენციამ აირჩია ცკ. ორგანიზაციის 95—96%-ს მეშჩანურ-ინტელიგენტური წრიდან გამოსული ახალგაზრდობა და მოსწავლეები შეადგენდნენ. იგი აერთიანებდა 4500-მდე წევრს. ჩატარდა 4 კონფერენცია (I—1916 დეკ., II — 1917 მარტი, III — 1918 იანვ., IV — 1920 მარტი). „ა. მ-ის“ ორგანო იყო ყოველკვირეული ჟურნ. „*ახალი კვალი*“ (1918—21). საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ „ა. მ-ის“ ორგანიზაცია ეწეოდა ანტისაბჭ. აგიტაციას, გამოსცემდა არალეგალურ ფურცლებსა და სხვ. 1921 წ. 28 ოქტ. „ა. მ-ის“ სალიკვიდაციო ყრილობამ მიიღო რეზოლუცია ორგანიზაციის თვითლიკვიდაციის შესახებ. რეზოლუცია გმობდა „ა. მ-ის“ კონტრრევ. საქმიანობას და იზიარებდა ახალგაზრდობის კომინტერნის პლატფორმას. ყრილობა აცხადებდა, რომ ორგანიზაციის წევრები მომავალში კომპარტიის დროშით იბრძოლებდნენ მუშათა კლასის ინტერესებისათვის, კომუნიზმისათვის. ყრილობის შემდეგ „ა. მ-ის“ ერთი ნაწილი, რ-იც უმთავრესად მუშათა და გლეხთა წრიდან გამოსული ახალგაზრდობისაგან შედგებოდა, საქართვ. კომკავშირის რიგებში შევიდა და მტკიცედ იბრძოდა სოციალიზმის მშენებლობისათვის, მეორე—მეშჩანურ-ინტელიგენტური ნაწილი — ტროცკიზმის ბანაკში გადაბარგდა და საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ არალეგალურ ბრძოლას ეწეოდა.

*ლიტ.*: დ ე ვ დ ა რ ი ა ნ ი  გ., ნარკვევები საქართველოს კომკავშირის ისტორიიდან, ტფ., 1931; მ ი ს ი ვ ე, საქართველოს კომკავშირის სათავეებთან, ტფ., 1927; საქართველოს კომკავშირის ისტორია, თბ., 1968.

*შ. თეთვაძე.*

**„ახალგაზრდა მწერალი“,** ქართ. ჟურნალი, საქართვ. საბჭ. მწერლების კავშირის ყოველთვიური სამხატვრო-ლიტ. ორგანო. გამოდიოდა 1934—1935, პასუხისმგებელი რედაქტორი მ. ტოროშელიძე. ჟურნალში იბეჭდებოდა ლ. ქიაჩელის, გ. აბაშიძის, გ. შატბერაშვილის, ა. ადამიას, გ. ჩიქოვანის, ა. საჯაიას, ვ. შუბლაძისა და სხვ. ნაწარმოებები. გამოსცემდა გამომც. „ფედერაცია“. ტირაჟი 3900 ცალი.

*ი. ლორთქიფანიძე.*

**„ახალგაზრდა პოლონეთი“** („Młoda Polska“), XIX ს. დასასრულის ლიტ. მიმართულება პოლონეთში. მის იდეურესთეტ. რაობას და ლიტ. პრაქტიკას ძირითადად განსაზღვრავდა დას. ევროპული იდეალ. ფილოსოფია, იმპრესიონიზმის, სიმბოლიზმისა და ნეორომანტიზმის ტენდენციები. მთავარი წარმომადგენლები იყვნენ ს. *ფშიბიშევსკი*, ი. კასპროვიჩი, *კ. ტეტმაიერი*, პოეტი და მხატვარი *ს. ვისპიანსკი*, ზ. ფშესმიცკი, ა. გურსკი და სხვ. „ა. პ.“ ერთგვაროვანი მიმდინარეობა არ ყოფილა; სიმბოლისტურ, იმპრესიონისტულ და მისტიკურ განწყობილებებთან ერთად მისთვის უცხო არ იყო სოც. კრიტიციზმი, პროტესტი ბურჟ. წყობის წინააღმდეგ.

„ა. პ-ს“ უწოდებენ აგრეთვე პოლ. ლიტ-რაში 1890—1918 (ან 1887—1914) პერიოდს, რ-იც რეალისტურ ლიტ-რასაც მოიცავს. ამ პერიოდის წარმომადგენლები იყვნენ პოლ. კრიტ. რეალიზმის ფუძემდებლებიც — *ბ. პრუსი*, *ე. ოჟეშკო*, *მ. კონოპნიცკა* და მათი ახალგაზრდა მიმდევრები — *ს. ჟერომსკი*, *ვ. რეიმონტი* და სხვ.

**„ახალგაზრდა პოლონეთი“,** პოლონელი ემიგრანტების მიერ 1834 ქ. ბერნში ჩამოყალიბებული რევ. ორგანიზაცია, მიზნად ისახავდა პოლ. დამოუკიდებლობის აღდგენას ბურჟ.-დემოკრ. რესპუბლიკის სახით. მისი იდეური ხელმძღვანელი 1835-იდან იყო *ი. ლელეველი*. „ა. პ.-მა“ დიდი გავლენა მოახდინა პოლ. კონსპირაციულ ორგანიზაციებზე.

**„ახალგაზრდა რუსეთი“,** XIX ს. 60-იანი წლების რევოლუციური პროკლამაცია, ავტორი — *პ. ზაიჩნევსკი*. დაიბეჭდა 1862 მაისში. გავრცელდა პეტერბურგში, მოსკოვსა და პროვინციებში. მოუწოდებდა მონარქიის დამხობისა და რომანოვთა ოჯახის ფიზ. განადგურებისაკენ. „ა. რ-ის“ პროგრამა რუსეთში რევოლუციას ითვალისწინებდა და მთავარ იმედს ინტელიგენციასა და ჯარზე ამყარებდა; სოც. გარდაქმნების განსახორციელებლად საჭიროდ თვლიდა რევ. ორგანიზაციის დიქტატურის დამყარებას; მოითხოვდა ოლქებისაგან შემდგარი ფედერ. რესპ. შექმნას, ოლქებში თვითმმართველობის მქონე მცირე თემები უნდა გაერთიანებულიყო, ხოლო მეთემეებს დროებით სარგებლობაში გადასცემოდა მიწის ნაკვეთები. „ა. რ-ს“ აუცილებლად მიაჩნდა საზ. ფ-კებისა და სავაჭრო დაწესებულებათა შექმნა. იგი აცხადებდა, რომ ყველა ხალხს აქვს თვითგამორკვევის უფლება, მოითხოვდა პოლონეთისა და ლიტვის დამოუკიდებლობას და სხვ. პროკლამაცია აკრიტიკებდა ჟურნ. „კოლოკოლსა“ და „ველიკორუსს“, რ-თა პოზიციას ლიბერალურად მიიჩნევდა.

*ლიტ.*: К о з ь м и н  Б. П., П. Г. Заичневский и «Молодая Россия», მის წგ.: Из истории революционной мысли в России, М., 1961.

**ახალგაზრდა სპეციალისტი** (სამართ.), სსრკ-ში ის პირი, ვინც უმაღლესი ან საშ. სპეც. სასწავლებელი დაამთავრა და განმანაწილებელი კომისიის მიერ ა. ს-თა განაწილების გეგმის შესაბამისად სამუშაოზე გაიგზავნა (სხვადასხვა ორგანიზაციის მიერ სასწავლებლად მივლენილს სამუშაოდ სხვაგან ვერ გააგზავნიან ამ ორგანიზაციის თანხმობის გარეშე). ა. ს. ვალდებულია სამი წელი მაინც იმუშაოს იქ, სადაც განაწესეს. ადმინისტრაციამ უნდა უზრუნველყოს იგი საცხოვრ. ფართობით და შეუქმნას ყოფა-ცხოვრებისათვის აუცილებელი პირობები. შესაბამისი სამინისტროს (უწყების) ნებართვის გარეშე ადმინისტრაციას უფლება არა აქვს დაწესებულ ვადაზე ადრე დაითხოვოს იგი სამუშაოდან. თუ ადმინისტრაცია არ ასრულებს შრომითი ხელშეკრულებით ნაკისრ ვალდებულებას, ა. ს-ს შეუძლია მოითხოვოს ხელშეკრულების ვადამდე გაუქმება. მუშაობის დაწყებამდე ა. ს-ს აძლევენ ერთი თვის შვებულებას და დახმარებას მომავალი სამუშაო ადგილიდან ერთი თვის სტიპენდიის ოდენობით.

*წყარო*: საქართველოს სსრ შრომის კანონთა კოდექსი, თბ., 1974, თ. 13.

*ლიტ.*: М у р о м с к и й  Ю. Ф., Трудовые права молодых специалистов, М., 1963.

*ე. ნეიძე.*

**„ახალგაზრდა ფინელები“** („Nuorsuomalainen“), ფინეთში XIX ს. ბოლოს შექმნილი პოლიტ. პარტია. აერთიანებდა დას. ორიენტაციის მქონე ბურჟ.-დემოკრ. ინტელიგენციის, ფინ. გლეხობისა და სამრეწვ. წრეების ნაწილს. უპირისპირდებოდა „*ძველფინელების*“ პარტიას. მის რიგებში იყვნენ ფინ. კულტურის თვალსაჩინო მოღვაწეები: მწერლები მ. კანტი და ი. აჰო, კომპ. ი. *სიბელიუსი*,

«ახალგაზრდა კომუნისტი» 1925 წ. 1 დეკემბერი.

ახალგაზრდა მწერალი 8-9

მხატვრები ა. გალენ-კალელა და პ. ხალონენი. „ა. ფ." მოითხოვდნენ ბურჟ.-დემოკრ. ხასიათის რადიკალურ რეფორმებს. 1902 ისინი გაერთიანდნენ „ძველფინელების" მემარცხენე ფრთის წარმომადგენლებთან და შექმნეს კონსტიტუციონალისტთა პარტია. ფინეთში მუშათა დამოუკიდებელი მოძრაობის გაძლიერების შემდეგ 1918 „ა. ფ-ში" განხეთქილება დაიწყო. ლიბერ. ფრთამ კ. ი. სტოლბერგის მეთაურობით შექმნა რესპ. ეროვნ.-პროგრ. პარტია, ხოლო უმცირესობა შევიდა მონარქისტულ ეროვნ. კოალიციურ პარტიაში, რ-იც შემდგომ ფაშიზმს მიემხრო.

**„ახალგაზრდა ქართველ მუსიკოსთა საზოგადოება",** ქართველ მუსიკოსთა შემოქმედებითი გაერთიანება. ჩამოყალიბდა 1922. მრავალმხრივ კულტ. მოღვაწეობას ეწეოდა და მალე ახალი ეროვნ. მუს. ცხოვრების ცენტრად იქცა. „ა. ქ. მ. ს-მ" 1923 დააარსა საფორტეპიანო ტრიო და სიმებიანი ორკესტრი, რ-იც 1924 გარდაიქმნა პირველ ქართ. სიმფონიურ ორკესტრად (ხელმძღვ. ი. ფალიაშვილი). იმავე წელს შეიქმნა პირველი ქართ. სიმებიანი კვარტეტი (1929-იდან საქართვ. სახელმწ. კვარტეტი). საზოგადოებამ იარსება 1930-მდე. მის წევრთაგან ბევრი ქართული მუს. კულტურის ცნობილი მოღვაწე გახდა: შ. აზმაიფარაშვილი, დ. ანდღულაძე, შ. ასლანიშვილი, დ. ბადრიძე, ლ. გერმესაშვილი, ი. გოკიელი, გ. და შ. თაქთაქიშვილები, ლ. იაშვილი, გ. კილაძე, ე. მიქელაძე, დ. მჭედლიძე, ი. ტუსკია, ნ. ქუმსიაშვილი, გ. ჩხიკვაძე, ნ. შიუკაშვილი, ქ. ჯაფარიძე და სხვ.

ვ. ი. ლენინი
ახალგაზრდობის კავშირთა ამოცანები

**ახალგაზრდა ჰეგელიანელები,** იხ. *მემარცხენე ჰეგელიანელობა.*

**ახალგაზრდობისა და სტუდენტთა მსოფლიო ფესტივალები,** მსოფლიოს პროგრ. ახალგაზრდობისა და სტუდენტთა ტრად. მასობრივი საერთაშ. დღესასწაულები. მათი ჩატარების იდეა ჩაისახა *დემოკრატიული ახალგაზრდობის მსოფლიო ფედერაციის* შექმნისას (1945, ლონდონი), რ-იც *სტუდენტთა საერთაშორისო კავშირთან* ერთად ფესტივალების ჩატარების ინიციატორი და ორგანიზატორია. ფესტივალების მომზადებას და ჩატარებას ხელმძღვანელობენ საერთაშ. და ეროვნ. მოსამზადებელი კომიტეტები, რ-ებიც იქმნება ფესტივალის წინ. ფესტივალების პროგრამა ითვალისწინებს დელეგაციების შეხვედრებს, დისკუსიების მოწყობას თანამედროვეობის საჭირბოროტო საკითხებზე, სემინარებისა და კონფერენციების ჩატარებას, სპორტ. და მხატვრულ ღონისძიებებს და სხვა.





ახალგორის განძი ოქროს საბეჭდავების ანაბეჭდები. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

ახალგაზრდობისა და სტუდენტთა I მსოფლიო ფესტივალი ჩატარდა პრაღაში 1947 წ. 25 ივლ. — 16 აგვ. (მონაწილეობდა 17 ათ. ახალგაზრდა 71 ქვეყნიდან); II — ბუდაპეშტში 1949 წ. 14—28 აგვ. (11 ათ. 82 ქვეყნიდან); III — ბერლინში 1951 წ. 5—19 აგვ. (26 ათ. 104 ქვეყნიდან); IV — ბუქარესტში 1953 წ. 2—16 აგვ. (30 ათ. 111 ქვეყნიდან); V — ვარშავაში 1955 წ. 31 ივლ. — 14 აგვ. (30 ათ. 114 ქვეყნიდან); VI — მოსკოვში 1957 წ. 28 ივლ. — 11 აგვ. (34 ათ. 131 ქვეყნიდან); VII — ვენაში 1959 წ. 26 ივლ. — 4 აგვ. (18 ათ. 112 ქვეყნიდან); VIII — ჰელსინკში 1962 წ. 27 ივლ. 5 აგვ. (18 ათ. 137 ქვეყნიდან); IX — სოფიაში 1968 წ. 28 ივლ. — 6 აგვ. (20 ათ. 138 ქვეყნიდან); X—ბერლინში 1973 წ. 28 ივლ. — 5 აგვ., (25 600 — 140 ქვეყნიდან). ფესტივალებში აქტიურად მონაწილეობდნენ საბჭ. დელეგაციები.

*რ. მეტრეველი.*



ახალგორის განძი. ვერცხლის საბეჭდავის ანაბეჭდი. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

**ახალგაზრდობის დემოკრატიული ორგანიზაციები,** ახალგაზრდობის მასობრივი გაერთიანებანი პროგრესის, მშვიდობისა და დემოკრატიისათვის საბრძოლველად. მათ დიდ რაზმს შეადგენენ აზიის, აფრ. და ლათ. ამერ. ქვეყნების დემოკრ. ორგანიზაციები, რ-ებიც იბრძვიან ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის, კოლონიალიზმის, ნეოკოლონიალიზმისა და იმპერიალიზმის წინააღმდეგ.

ა. დ. ო-ის რიცხვი დღითიდღე მატულობს. თუ *ახალგაზრდობის კომუნისტური ინტერნაციონალის* I კონგრესზე (1919) წარმოდგენილი იყო 13 კავშირი, რ-ებშიც 219 ათ. ახალგაზრდა იყო გაერთიანებული ამჟამად 96 ქვეყანაში 200 ახალგაზრდული ორგანიზაციაა, რ-ებიც 80 მლნ-ზე მეტ წევრს აერთიანებს.

ა. დ. ო. აქტიურად მონაწილეობენ *ახალგაზრდობის საერთაშორისო დღისა* და *ახალგაზრდობისა და სტუდენტთა მსოფლიო ფესტივალების* ორგანიზებასა და ჩატარებაში.

ა. დ. ო. უდიდეს ძალას წარმოადგენენ საერთაშ. კომუნისტურ მოძრაობაში.

*რ. მეტრეველი.*

**„ახალგაზრდობის კავშირთა ამოცანები",** სიტყვა რუსეთის ახალგაზრდობის კომუნისტური კავშირის სრულიად რუსეთის III ყრილობაზე, წარმოთქმული ვ. ი. ლენინის მიერ 1920 წ. 2 ოქტომბერს. პირველად დაიბეჭდა გაზ. „პრავდაში" (1920 წ. 5, 6, 7 ოქტ., №№ 221, 222, 223), შეტანილია ვ. ი. ლენინის თხზ. მე-4 გამოც. 31-ე ტომში. ეს სიტყვა საპროგრამო დოკუმენტია საერთოდ ახალგაზრდობისა და კერძოდ, კომკავშირული ორგანიზაციებისათვის, მასში მოცემულია საბჭოების ქვეყნის მოზარდი თაობის კომუნისტური აღზრდის მთავარი პრინციპები, ჩამოყალიბებულია საბჭ. პედაგოგიკის საპროგრამო დებულებები, დასახულია კომუნისტური საზ-ბის მშენებლობაში საბჭ. ახალგაზრდობის პრაქტ. მონაწილეობის პროგრამა, განსაზღვრულია ახალგაზრდობის კომუნისტური ორგანიზაციების ხასიათი პროლეტ. დიქტატურის პირობებში.

ვ. ი. ლენინს კომკავშირი კომპარტიის ერთგულ თანაშემწედ და რეზერვად მიაჩნდა, თვლიდა, რომ „ახალგაზრდობის კავშირის ამოცანაა ისე მოაწყოს თავისი პრაქტიკული საქმიანობა, რომ ამ ახალგაზრდობამ ისწავლოს, დაირაზმოს, შეკავშირდეს, იბრძოლოს და ამ გზით აღზარდოს თავისი თავი და ყველა ის, ვინც მასში წინამძღოლს ხედავს, აღზარდოს კომუნისტები" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 348).

ვ. ი. ლენინი ასწავლიდა ახალგაზრდებს, რომ მხოლოდ სწავლით, ცოდნის დაუფლებით, ახ. საზ-ბის შესაქმნელად საერთო სახალხო შრომაში მონაწილეობით შეიძლებოდა გამხდარიყვნენ ისინი კომუნისტები. „კომუნისტი მხოლოდ მაშინ შეიძლება გახდე, — მიუთითებდა იგი, — როცა შენს მეხსიერებას გაამდიდრებ ყველა იმ სიმდიდრის ცოდნით, რაც კაცობრიობას შეუმუშავებია" (იქვე, გვ. 344). ვ. ი. ლენინი დიდ ყურადღებას უთმობდა ახალგაზრდობის აღზრდას ახალი, კომუნისტური მორალის სულისკვეთებით: „საჭიროა, რათა თანამედროვე ახალგაზრდობის აღზრდის, განათლებისა და სწავლების მთელი საქმე წარმოადგენდეს მასში კომუნისტური მორალის აღზრდას" (იქვე, გვ. 348). ლენინი ხაზგასმით აღნიშნავდა, რომ ახალგაზრდობის კავშირი მხოლოდ მაშინ შეასრულებს თავის ამოცანას, როდესაც ყოველ ნაბიჯს დაუკავშირებს მშრომელთა საერთო ბრძოლას კომუნიზმისათვის — „კომუნისტური ახალგაზრდობის კავშირი უნდა იყოს დამკვრელი ჯგუფი, რომელიც ყოველ მუშაობაში გვიწევს დახმარებას, ყველაფერში იჩენს თავის ინიციატივას, თაოსნობას" (იქვე, გვ. 358). ლენინის ისტ. სიტყვის წარმოთქმის პერიოდისათვის კომკავშირი თავისი არსებობის ორ წელიწადს ითვლიდა, ამიტომ ბელადმა კომკავშირელებს იმ პერიოდისათვის შესაბამისი ამოცანები დაუსახა. ამავე დროს ლენინის ეს სიტყვა ანდერძიც არის ახალგაზრდობისადმი, იგი მთელი მსოფლიოს პროგრ. ახალგაზრდობის გზის მანათობელ შუქურად იქცა.

„ა. კ. ა." ფართოდ გავრცელდა ჩვენს ქვეყანაში და მის ფარგლებს გარეთ. 1970-თვის მხოლოდ სსრკ-ში გამოცემული იყო 500-ჯერ, თარგმნილია სსრკ ხალხთა 59 ენაზე და სხვა ქვეყნების ხალხთა 15 ენაზე; საერთო ტირაჟი — 17 მლნ. ცალზე მეტი.

*რ. მეტრეველი.*

**ახალგაზრდობის კომუნისტური ინტერნაციონალი** (აკი), ახალგაზრდობის საერთაშ. ორგანიზაცია. შექმნის იდეა ეკუთვნოდა ვ. ი. ლენინს. I დამფუძნებელ კონგრესს ბერლინში 1919 წ. 20—26 ნოემბ. ესწრებოდა 13 ქვეყნის 29 დელეგატი, რ-ებიც წარმოადგენდნენ ახალგაზრდული ორგანიზაციების 219 ათ. წევრს. კონგრესის მონაწილეთა შორის იყვნენ ახალგაზრდობის სოციალ. ინტერნაციონალის მემარცხენე ფრთის აქტ. მოღვაწენი. კონგრესის გადაწყვეტილებით აკი შევიდა კომინტერნში, კონგრესმა მიიღო წესდება და პროგრამა. აკი-მა ამოცანად დაისახა ებრძოლა ახალგაზრდობის ეკონ. პოლიტ. და კულტ. ინტერესების დასაცავად, ხელი შეეწყო ახალგაზრდობისათვის დაუფლებოდა მარქსიზმ-ლენინიზმის თეორიასა და პრაქტიკას, აკი განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა მილიტარიზმის, ომისა და ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლას. ამ მიზნების განხორციელების საკითხები განიხილა აკი-ის II (1921 წ. — 9—23 ივლ.), III (1922 წ. 4—16 დეკ.), IV (1924 წ. 15—25 ივნ.) და V (1928 წ. 20 აგვ. — 18 სექტ.) კონგრესებმა. 20—30-იან წწ. აკი-ის სექციები აქტიურად მონაწილეობდნენ მუშათა კლასის რევ. გამოსვლებში. 1928 აგვ. აკი-ში შემავალი 40-ზე მეტი ორგანიზაცია აერთიანებდა 2157 ათ. წევრს (აქედან 2 030 ათ. ალკკ წევრი იყო); 1935 ოქტ. 56 სექცია—3773 ათ. წევრს (აქედან 3500 ათ. ალკკ წევრი). აკი-ის VI კონგრესმა (1935 წ. 25 სექტ. — 11 ოქტ.) კომინტერნის VII კონგრესის გადაწყვეტილებათა შესაბამისად დასახა ამოცანა შეექმნათ ფაშიზმის შემოტევისა და ომის საშიშროების წინააღმდეგ ახალგაზრდობის ერთიანი ფრონტი. მშვიდობისათვის მოძრაობაში ჩაბმული იქნა დაახლ. 40 მლნ. ჭაბუკი და ქალიშვილი მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყნიდან. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს აკი ხელს უწყობდა ახალგაზრდობის ანტიფაშისტური ბრძოლის ორგანიზაციას. 1943 მაისში კომინტერნის დათხოვნის შემდეგ აკი დაიშალა. აკი-ის უმაღლესი ორგანო იყო კონგრესები, კონგრესებს შორის პერიოდში — აღმასრ. კომიტეტი, რ-იც ირჩევდა პრეზიდიუმსა და სამდივნოს.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., ახალგაზრდობის კავშირთა ამოცანები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31; მისივე, ახალგაზრდობის კომუნისტური ინტერნაციონალის მესამე მსოფლიო კონგრესს მოსკოვში, იქვე, ტ. 33; Привалов В. Е., Образование Коммунистического Интернационала молодёжи, Л., 1968.

**ახალგაზრდობის საერთაშორისო დღე** (ასდ), პროგრ. ახალგაზრდობის საერთაშ. დღესასწაული. დაწესდა *ახალგაზრდობის სოციალისტური ორგანიზაციების საერთაშორისო კავშირის* შექმნისას (1915 აპრილი) ბერნის (შვეიცარია) კონფერენციაზე, პროგრ. ახალგაზრდობის იმპერიალ. ომის წინააღმდეგ დარაზმვის მიზნით. პირველად აღინიშნა 1915 წ. 3. ოქტ. შვეიცარიაში, ნიდერლანდში, აშშ-ში, იტალიაში, რუმინეთში და სხვ.; რუსეთში პირველად აღინიშნა 1917 სექტ.; 1932-იდან ახალგაზრდობის კომუნისტური ინტერნაციონალის ზოგიერთი სექციის წინადადებით ასდ-დ დაწესდა 1 სექტ.

1945-იდან კი აღინიშნება ყოველწლიურად 10 ნოემბ., დემოკრ. ახალგაზრდობის მსოფლიო ფედერ. შექმნის დღეს (ლონდონი, 1945 წ. 10 ნოემბერი).

ასდ-ს მსოფლიოს ყველა ქვეყანაში იმართება მიტინგები, მანიფესტაციები, ინტერნაც. შეხვედრები, მეგობრობის საღამოები და სხვ., რ-ებიც მიზნად ისახავს მსოფლიოს პროგრ. ახალგაზრდობის დარაზმვას მშვიდობისათვის, სხვადასხვა სოც. წყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობისათვის, დემოკრატიისა და პროგრესისათვის, საზ-ბის პოლიტ. ცხოვრებაში ახალგაზრდობის მონაწილეობისათვის საბრძოლველად.

ასდ მთელ სსრკ-ში აღინიშნება როგორც დიდი ინტერნაც. დღესასწაული.

*რ. მეტრეველი.*

**ახალგაზრდობის სოციალისტური ორგანიზაციების საერთაშორისო კავშირი,** ახალგაზრდობის საერთაშორისო სამდივნო, ახალგაზრდობის საერთაშ. ორგანიზაცია. შეიქმნა 1915 აპრ. ახალგაზრდობის საერთაშ. სოციალ. კონფერენციაზე ბერნში (შვეიცარია). მასში გაერთიანდა მე-2 ინტერნაციონალის ახალგაზრდობის საერთაშ. ბიუროს მემარცხენე ნაწილი. კავშირი ემხრობოდა ციმერვალდის გაერთიანებას. მისი ხელმძღვანელი ორგანო—საერთაშ. ბიურო—იმყოფებოდა ბერნში. იგი გამოსცემდა ჟურნ. „იუგენდ ინტერნაციონალეს“ („Jugend Internationale“), რ-შიც რამდენიმე სტატია გამოაქვეყნა ვ. ი. ლენინმა. კავშირმა დადებითი როლი შეასრულა I მსოფლიო ომის დროს ახალგაზრდობის ინტერნაც. ერთობის საქმეში, მაგრამ ვერ შეძლო სათავეში ჩადგომოდა ახალგაზრდობის რევ. მოძრაობას, რადგან მისი ცენტრისტი ლიდერები რეფორმისტულ პოზიციებზე რჩებოდნენ. 1918 II ნახევარში, როცა ა. ს. ო. ს. კ-იდან საბჭ. რუსეთისა და ზოგიერთი სხვა ქვეყნის ახალგაზრდა ორგანიზაციები გავიდნენ და *ახალგაზრდობის კომუნისტური ინტერნაციონალის* შექმნა მოითხოვეს, კავშირმა არსებობა შეწყვიტა.

**ახალგაზრდობის შრომა,** იხ. სტ. *არასრულწლოვანთა შრომა,* სტ. *ახალგაზრდა სპეციალისტი.*

**ახალგაზრდული ორგანიზაციების კომიტეტი** სსრკ-ისა, საბჭ. ახალგაზრდობის საზ. ორგანიზაცია, რ-ის მიზანია საბჭ. და საზღვარგარეთის ახალგაზრდულ ორგანიზაციებს შორის ურთიერთგაგების, მეგობრობისა და თანამშრომლობის განმტკიცება. დაარსდა 1956 (1941-იდან 1956-მდე—*საბჭოთა ახალგაზრდობის ანტიფაშისტური კომიტეტი*). კომიტეტი აერთიანებს საბჭ. ახალგაზრდობის საზ., პროფკავშირულ, სპორტ., კულტ. და სხვ. ორგანიზაციებს, აგრეთვე იმ ორგანიზაციებს, რ-ებიც მუშაობენ ახალგაზრდობასთან. ა. ო. კ-ში სსრ კავშირის სტუდენტურ ორგანიზაციებს წარმოადგენს სსრ კავშირის სტუდენტთა საბჭო. ა. ო. კ-ის ხელმძღვანელი ორგანოა მასში გაერთიანებული ორგანიზაციების ხელმძღვანელთა პლენუმი. პლენუმებს შორის ა. ო. კ-ს ხელმძღვანელობს პლენუმის მიერ არჩეული პრეზიდიუმი, თავმჯდომარე, მოადგილეები და პ/მ მდივანი. მოკავშირე რესპუბლიკებში, მხარეებსა და ოლქებში არის ადგილ. ა. ო. კ-ები. სსრ კავშირის ახალგაზრდულ ორგანიზაციებს მუდმივი წარმომადგენლები ჰყავს *სტუდენტთა საერთაშორისო კავშირის* სამდივნოსა და მსოფლიოს დემოკრ. ახალგაზრდობის ფედერ. ბიუროში.

*რ. მეტრეველი.*

**ახალგორი,** დაბა *ლენინგორის* ძვ. სახელწოდება (1934-მდე).

**ახალგორის განძი,** ადრინდ. ანტიკური ხანის არქეოლ. ძეგლი. აღმოჩნდა 1908 ქსნის ხეობაში, სოფ. საძეგურთან (ახლანდ. ლენინგორის რ-ნი). ნივთები შეაგროვა და ყოფ. კავკასიის მუზეუმისათვის შეიძინა ე. თაყაიშვილმა. ინახება აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმში.

ა. გ-ში შემავალი ნივთები არის წარჩინებული ქალის მდიდრული სამარხეული მასალა (ცხენის აღკაზმულობის ნაწილები, ლითონის, ძვლის, მინისებრი პასტისა და ქვის სამკაული, ჭურჭელი, სარიტუალო ნივთები და სხვ.). ნივთების დიდი ნაწილი ადგილ. ნაწარმია და მოწმობს მხატვრული ხელოსნობის განვითარების მაღალ დონეს ძვ. წ. I ათასწლ. შუახანებში. განძის ოქროს სამკაული (სასაფეთქლე საკიდები, საყურეები, გომბეშოების გამოსახულებიანი ყელსაბამი, რკალგახსნილი ბეჭდები, რ-თა ფარაკებზე ფანტასტ. ცხოველებია გამოსახული) ადრინდ. ანტ. ხანის ქართული ოქრომჭედლობის ბრწყინვალე ნიმუშია. ვერცხლის ნივთებიდან აღსანიშნავია იმდროინდელ კულტ. სამყაროში ფართოდ გავრცელებული ომფალოსიანი ფიალები; ცხენის აღკაზმულობიდან — რახტის შესამკობი ოქროსა და ვერცხლის სხვადასხვანაირი ფირფიტები, ბრინჯაოს რგოლები და ლაგმები. ახალგორული ტიპის ლაგმები ჯერჯერობით მხოლოდ საქართველოშია აღმოჩენილი. ა. გ-ის ოქროს ნივთებს აქემენიდური კულტ. გავლენის კვალი ემჩნევა. ბრინჯაოს ნივთებს ეს გავლენა არ ატყვია. განძი ძვ. წ. V—IV სს-ით თარიღდება და მიუთითებს საქართვ. მოსახლეობის მკვეთრ ეკონ. და სოც. დიფერენციაციაზე ძვ. წ. I ათასწლ. შუახანებში.

*ლიტ.*: Смирнов Я. И., Ахалгорийский клад, Тфл., 1934. *ი. გაგოშიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 96.

**ახალდაბა,** დაბა (1965-იდან) ბორჯომის რ-ნში, მდ. მტკვრის ორივე ნაპირზე, მდ. ნეძვისწყლის შესართავთან. ზ. დ. 760 *მ,* ბორჯომიდან 18 *კმ.* რკინიგზის სადგური. დაბალმთიანი კლიმ.-ბალნეოლ. კურორტი. რბილი ჰავა, მცირეთოვლიანი ზამთარი, ზომიერად მშრალი ზაფხული. ნალექები 897 *მმ* წელიწადში. სამკურნ. ფაქტორები: ჰავა და ჰიდროკარბონატულ-სულფატურნატრიუმიანი თერმული (32°C) მინერ. წყალი (დებიტი 730 ათ *ლ/დღ-ღ*). სამედ. ჩვენება: ბავშვთა სასუნთქი ორგანოების ქრონ. დაავადება. დასასვენებელი სახლი, პოლიკლინიკა. ა-შია ავეჯის ფ-კა, სარწყავი არხის სათავე ნაგებობა, სატყეო საცდელი სადგური, კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა, რვაწლ. სკოლა-სანატორიუმი, საბავშვო ბაგა და ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ა. ქართ. წყაროებში პირველად XII ს. II ნახევარში იხსენიება. იგი მცირე ქალაქი იყო, მაგრამ მოხერხებული გეოგრ. მდებარეობა სტრატეგიულ და სავაჭრო მნიშვნელობას ანიჭებდა. გვიანდ. ფეოდ. ხანაში ა. ისევე მცირე ქალაქად რჩებოდა. 1260 ა-თან გაიმართა მონღოლთა და ქართველთა ჯარების ბრძოლა (იხ. *ქვიშხეთის ბრძოლა*). ა-ში განვითარებული ფეოდ. ხანის ციხეა, რ-იც მტერს ვიწრო ხეობაში გამავალ გზას უკეტავდა. ციხეს ეტყობა რესტავრაციის კვალი. შემორჩენილია ხიდის ნაშთი (X ს.), კოშკი (დაზიანებული). *გ. ზარდალიშვილი.*

*დ. ბერძენიშვილი. გ. უშვერიძე.*

**ახალდაბა,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ზემო ხოდაშნის სოფსაბჭო), ალაზნის ველზე, მდ. ხოდაშნისხევზე (ალაზნის შენაკადი). ზ. დ. 760 *მ,* ახმეტიდან 20 *კმ.* ზემო ხოდაშნის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. აწყურში (6 *კმ*). ბ-კა, საფერშლო პუნქტი. შუა საუკ. ეკლესიები: საჩინო, დიდცხვირი.

1948 ა-ში, ღვთაების ეკლესიის მახლობლად, შემთხვევით აღმოჩნდა ძვ. წ. I ს.—ახ. წ. I ს. დასაწყ. მდიდრული სამარხი. 1948—49 გაითხარა (ტ. ჩუბინიშვილი) იმავე ხანის ღარიბული სამაროვანი. ა-ის მდიდრული სამარხის მასალა (კამეათი შემკული ოქროს მედალიონი, ასეთივე მედალიონიდან ამოვარდნილი კამეა, ოქროს საკიდი, ოქროს მძივმილაკები, პართიის მეფის ოროდე I-ის ძვ. წ. 57—37 ვერცხლის მონეტა, ვერცხლის თასის, ბრინჯაოს სურისა და თიხის ჭურჭლის ნატეხები) დაცულია საქართვ. სახელმწ. მუზეუმში. ა-ის სამაროვნის ოქროს ნივთების ნაწილი არმაზისხევის პიტიახშთა სამარხებში აღმოჩენილი ოქროს სამკაულების მსგავსია. ა-ის მდიდრული სამარხეულიკომპლექსი მიჩნეულია ადგილ. ხევიხთავის კუთვნილებად.

*ლიტ.*: ლორთქიფანიძე მ., საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები, [წგნ.] 3, თბ., 1961; ლორთქიფანიძე ო., ანტიკური სამყარო და ქართლის სამეფო, თბ., 1968. *გ. ზარდალიშვილი.*

*რ. რამიშვილი.*

**ახალდაბა,** სოფელი გორის რ-ნში (ვარიანის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. ნაპირას, შიდა ქართლის ვაკეზე. ზ. დ. 690 *მ,* გორიდან 10 *კმ.* ვარიანის მეფუტკრეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ახალდაბა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (ბოლის სოფსაბჭო), მდ. ქსნის მარჯვ. მხარეს, ხარულის ქედის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 920 *მ,* ლენინგორიდან 3 *კმ.* ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. გარუბანში (0,5 *კმ*). ბ-კა.

**ახალდაბა,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ნატახტრის სოფსაბჭო), ლომის-ალევის ქედის სამხრ. დაბოლოებაზე, მდ. ნარეკვავის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 900 *მ,* მცხეთიდან 22 *კმ.* ნატახტრის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ახალდაბა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აძუბჟის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. კოდორის მარცხ. მხარეს, რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 20 *მ,* შავი ზღვიდან 4 *კმ,* ოჩამჩირიდან 30 *კმ.* კ. ლესელიძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, მედპუნქტი.

**ახალდაბა,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოში (ხრესილის სოფსაბჭო), მდ. წყალწითელის ზემო აუზში. ზ. დ. 600 *მ,* ტყიბულიდან 17 *კმ.* ხრესილის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეხილეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ხრესილში (3 *კმ*). 2 ბ-კა.

**ახალდაბა,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში (ჭვანის სოფსაბჭო), აჭარის ქვაბულში, მდ. ჭვანისწყლის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 720 *მ,* შუახევიდან 8 *კმ.* ვ. კუიბიშევის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ახალდაბა,** სოფელი წყნეთის სადაბო საბჭოში, მდ. ვერის მარჯვ. მხარეს, მთაწმინდის ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 900 *მ,* თბილისიდან 19 *კმ.* თბილ. სატყეო მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა წყნეთში (7,5 *კმ*).

**ახალზელანდიელები,** ერი, ახალი ზელანდიის მოსახლეობა. რაოდ. 2,9 მლნ. კაცი (1973, შეფასება). შედგება მირითადად პოლინეზიელებისა (მაორი) და ევროპელებისაგან (პაკეხა). პოლინეზიელები X—XIV სს. დასახლდნენ აქ, ევროპელები — XVIII ს. მიწურულიდან. ეს უკანასკნელნი უმთავრესად ინგლისიდან, შოტლანდიიდან და ირლანდიიდან გადმოსახლებულთა შთამომავლები არიან და ამჟამად ქვეყნის მოსახლ. 90% შეადგენენ. ა. ლაპარაკობენ ინგლ. ენის დიალექტზე (მაორები პოლინეზიურადაც); რელიგია—ქრისტიანობა (ანგლიკანები, პრესვიტერიანები, კათოლიკეები და სხვ.). პაკეხასა და მაორებს შო-


ახალდაბა (ბორჯომის რაიონი). ახალდაბის ციხის ნანგრევები. შუა საუკუნეები.


ახალდაბა (ახმეტის რაიონი). გუმბათოვანი ეკლესია «საჩინო». XIV ს. I ნახევარი.


ახალდაბა (ახმეტის რაიონი). კამეით (ნიკეს გამოსახულება) შემკული ოქროს მედალიონი. მინა. გრანატი. ძვ. წ. I ს. — ახ. წ. I ს. დასაწყისი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

რის შენარჩუნებულია ეკონ., სოც. და რასობრივი უთანასწორობა. ა-ის 72%-ზე მეტი ცხოვრობს ახალი ზელანდიის ჩრდ. კუნძულზე, 28%—სამხრ. კუნძულზე. 81,5 % —ქალაქებში. ა-ის კულტურა ჩამოყალიბდა ბრიტ. კ-ებიდან გადმოსახლებულთა კულტურის და მაორის კულტურის ზოგიერთი ელემენტის შერწყმის საფუძველზე.

**ახალზელანდიური სელი** (Phormium tenax), მარადმწვანე მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე შროშანისებრთა ოჯახისა. აქვს ხორცოვანი მსხვილი ფესურა, მოკლე ღერო, მრავალრიცხოვანი შუბისებრი ფოთლები. ფოთლის როზეტიდან ვითარდება საყვავილე ისარი, რ-საც მრავალი წითელი (ზოგიერთ ფორმას კი ყვითელი) სურნელოვანი ყვავილი გამოაქვს. ნაყოფი სამწახნაგოვანი კოლოფია, რ-შიც 100—150 შავი ბრტყელი თესლია. ა. ს. ტენიანი სუბტროპ. ქვეყნების მცენარეა. მრავლდება როგორც თესლით, ისე ვეგეტატიურად (ბუჩქის დაყოფით). სრულმოსავლიანობას აღწევს დარგვიდან 7—9 წლის შემდეგ. ფოთლის მოსავალს იღებენ ორ წელიწადში ერთხელ. ა. ს-ის ფოთლის ჭურჭელბოჭკოვანი კონები შეიცავს მაგარ, მაგრამ მტვრევად ბოჭკოს, რ-ისგანაც ამზადებენ ბრეზენტს, საზღვ. ბაგირებს, ხეზებს, იყენებენ ქაღალდისა და ცელულოზის წარმოებაში. ა. ს. იზრდება ახალი ზელანდიისა და ნორფოლკის კ-ებზე. XIX ს. ბოლოს საქართველოში შემოიტანეს. როგორც დეკორ. და ტექ. მცენარე მოშენებულია შავი ზღვის სანაპირო რ-ნებში ბათუმიდან ტუაფსემდე.



ახალზელანდიური სელი: ა—ყვავილის ჭრილი.

**ახალთესლი**, საგაზაფხულო ქერის ქართული ჯიში (პოპულაცია). თავთავი ორმწკრივიანი, მოჩალისფრო-ყვითელი, საშ. სიგრძისა და სიმკვრივისაა; ფხა უმეტესად ნაზი, გრძელი და დაკბილულია, მარცვალი — ელიფსური, კილშეზრდილი. ყვავილის კიდეები გლუვი, იშვიათად დანაოჭებულია, თანდათანობით გადადის ფხაში. 1000 მარცვლის წონა 34—45 გ. ა-ის ნათესებს საკმაოდ დიდი ფართობი უჭირავს აღმ. საქართველოში და დას. საქართვ. ზოგიერთ რ-ნში. ა-ს იყენებენ საკვებად და ლუდის წარმოებაში.


ახალი ათონი. ივერიის მთა. ბაზილიკა. სამხრეთი სარკმელი. VIII—IX სს.

**ახალთეკური ცხენი**, საჯდომი ცხენის ერთ-ერთი უძველესი ჯიში, გამოყვანილია ხალხ. სელექციის გზით თანამედროვე თურქმ. რ-ნებში. ა. ც-მა გავლენა მოახდინა მრავალ ჯიშზე (არაბულზე, ხალასსისხლიან ცხენზე და სხვ.). იგი კარგად ეგუება მშრალსა და ცხელ ჰავას, ცუდად იტანს სხვა პირობებს. განთქმულია მოხდენილი გარეგნობით, ლაზათიანი მოძრაობით. სხვადასხვა ფერისაა: ქურანა, ლურჯა, ზერდაგი, შავი, ჩალისფერი. აჯილღის განაზომები (*სმ*-ით): სიმაღლე მინდაოში 154—157, ტანის ირიბი სიგრძე 154—158, გულმკერდის ირგვლივი 167—173, ნების ირგვლივი 18—19. ზრდასრული ა. ც-ის სარეკორდო სადოღე სისწრაფეა 3200 *მ* —3 *წთ.* 42,8 *წმ*; 4000 *მ* — 4 *წთ* 45,8 *წმ* სანაშენედ იყენებენ იმ ხაზებს, რ-ებიც უმთავრესად მომდინარეობს ცნობილი სადოღე ცხენის ბოი-ნოუსაგან. ა. ც-ის მოშენებას მისდევენ თურქმენეთში, ყაზახეთში, უზბეკეთსა და ყირგიზეთში, აგრეთვე რსფსრ-ის ცხენსაშენებში.


ახალთეკური ცხენი.

**ახალი აბასთუმანი**, სოფელი ზუგდიდის რ-ნში, ოდიშ-გურიის ვაკე-დაბლობზე, მდ. ენგურის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 110 *მ*, ზუგდიდიდან 5 *კმ*. გ. სხულუხიას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), აფთიაქი.

**„ახალი აზრი“**, ქართ. ყოველდღიური პოლიტ.-ლიტ. გაზეთი. ს.-დ. (მენშევიკური) მიმართულებისა. გამოდიოდა არაპერიოდულად 1913—15 თბილისში, 1914 მარტ-აგვისტოში—ქუთაისში სხვადასხვა სახელწოდებებით: „აზრი“, „ახალი აზრი“, „ჩვენი აზრი“. რედაქტორი თ. კეკელიძე.

**ახალი ათონი** (ყოფ. ფ ს ი რ ც ხ ა), დაბა (1938-იდან) აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, კოლხეთის დაბლობზე, შავი ზღვის ნაპირას. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 50 *მ*, გუდაუთიდან 7 *კმ*. დაბის სახელი წარმოდგება ახალი ათონის მონასტრის სახელწოდებიდან. მონასტერი ძვ. ანაკოფიის ადგილას დაარსდა, როგორც ათონის (საბერძნეთი) რუს. მონასტრის ფილიალი. მონასტრის პირველი რიგის მშენებლობა 1876 ბოლოსთვის დასრულდა. რუსეთ-ოსმ. 1877—78 ომის დროს მონასტერი დაიწვა; ომის შემდგომ წლებში აღადგინეს და შავიზღვისპირეთის უდიდეს საეკლ. ცენტრად გადაიქცა. საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში ა. ა-ის მონასტერი კონტრრევ. ერთ-ერთი ბუდე იყო. მოგვიანებით მონასტერი გაუქმდა.

ა. ა. ზღვისპირა კლიმ. კურორტია. მას ჩრდ-იდან იცავს კავკასიონის ქედი და მისი განშტოებები. ჰავა ნოტიო სუბტროპ.; ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 14,8°C. ნალექები 1350 *მმ* წელიწადში. მზის უხვი რადიაცია, ზომიერად ცხელი ზაფხული, ხანგრძლივი შემოდგომა, თბილი ზამთარი. ჰაერის სამედ. ჩვენებები: სასუნთქი გზების არატუბერკულოზური დაავადებანი, გულ-სისხლძარღვთა, ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადებანი, ნივთიერებათა ცვლის მოშლა და სხვ.; სანატორიუმები, დასასვენებელი სახლი, პანსიონატი, ტურბაზა, წყალსამკურნალო. სეზონი — მთელი წელი.

ა. ა-შია მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა ზეთისხილის ნარგავებით. საშ. სკოლა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საბავშვო ბაღი, სავადმყოფო, პოლიკლინიკა, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ქართული მუხის კორომი (500 *ჰა*). ივერიის მთის ქვეშ კარსტული მღვიმეებია. აქ არის ევროპაში ერთ-ერთი უდიდესი და კეთილმოწყობილი *ახალი ათონის მღვიმე*. აღმოჩენილია უძველესი კულტ. მნიშვნელოვანი ძეგლები — ბრინჯაოს, ნეოლითის, ანტ. ხანის არქეოლ. მასალა; ახ. წ. I ს-იდან შემონახულია ამ პუნქტის (ისტ. დოკუმენტებით—ანაკოფიის) გამაგრებათა მთელი სისტემა — კოშკებიანი ციტადელი (ივერიის მთაზე), რ-ის ცენტრში ერთაფსიდიანი ბაზილიკაა (VIII—IX სს.); გუმბათიანი ეკლესია სიმონ კანანელისა (IX—X სს.; შეკეთებულია XIX ს-ში).

*გ. ზარდალიშვილი. მ. ნოდია. თ. ბერაძე. თ. საყვარელიძე.*

**ახალი ათონის მღვიმე**, ა ნ ა კ ო ფ ი ი ს მ ღ ვ ი მ ე, ი ვ ე რ ი ი ს მ ღ ვ ი მ ე, მღვიმე აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, ახალი ათონის ტერიტორიაზე, ივერიის მთის ჩრდ. კალთაზე. ა. ა. მ-ის ბუნებრივი ჩასასვლელი, ფართოპირიანი და შვეულკედლებიანი უფსკრული, ზ. დ. 220 *მ* სიმაღლეზე იხსნება. მღვიმე ჩასახულია ქვედაცარცული ასაკის სქელშრეებრივ, ძლიერ ნაპრალოვან კირქვებში და შედგება ვერტ. (ჯამური სიღრმე 183 *მ*) და ჰორიზ. (ჯამური სიგრძე 3285 *მ*) სიღრუეებისაგან. აღსანიშნავია დიდი დარბაზები: „აფხაზეთი“, „ქართველ სპელეოლოგთა დარბაზი“, „ტაძარი“, „სოხუმი“, „თბილისი“, „ჰელიქტიტების დარბაზი“ და სხვ. ზოგიერთი მათგანი მდიდრულადაა მორთული სხვადასხვა სიდიდისა და ფორმის სტალაქტიტებით, სტალაგმიტებით, სტალაგნატებით, ფარდებით, გაქვავებული ჩანჩქერებით. ცალკეულ დარბაზებშია პლასტ. თიხის დიდი სისქის (10 — 30 *მ*) ნალექები, ნგრეული მასალა. მღვიმის თავისებურებაა დარბაზების გიგანტურობა. მღვიმური სისტემის მოცულობა 1 *მლნ. მ*³ აღემატება. ამ მხრივ მას ბადალი არა ჰყავს სსრკ-ში და ერთ-ერთი უდიდესია ევროპაში; მღვიმეში ჰაერის ტემპ-რა წლის განმავლობაში 12,6—14,4°C, ხოლო შეფარდებითი ტენიანობა 94—100% ფარგლებში ირყევა. მღვიმეში გვხვდება კიბოსნაირნი, ობობასნაირნი, მრავალფეხიანები და სხვ. მღვიმე 1961 აღმოაჩინა და შეისწავლა საქ. სსრ მეცნ. აკად. ვახუშტის სახ. გეოგრაფიის ინ-ტმა. „საქქალაქმშენსახპროექტის“ ინ-ტის პროექტით ტურისტული მიზნებისათვის კეთილმოწყობილი იქნა „თბილგვირაბმშენის“ მიერ და გაიხსნა 1975.

*ლიტ.*: ტ ი ნ ტ ი ლ ო ზ ო ვ ი ზ., ახალი ათონის მღვიმე, თბ., 1975; მ ი ს ი ვ ე, Анакопийская пропасть, Тб., 1968.

*ზ. ტინტილოზოვი.*

**ახალი აკვასკია**, სოფელი (გაშენდა 1947) აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ბესლახუბის სოფსაბჭო), ტყვარჩელ-ოჩამჩირის გზატკეცილზე. ზ. დ. 80 *მ*, ოჩამჩირიდან 9 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**ახალი ამბების სააგენტო** (აას; Агентство Печати „Новости“—АПН), საბჭ. კავშირის საზ. საინფორმაციო ორგანიზაცია. დაარსდა 1961 სსრკ ჟურნალისტთა კავშირის, მწერალთა კავშირის, უცხოეთთან მეგობრობისა და კულტ. ურთიერთობის საზ-ბების და საზ-ბა „ცოდნის“ ინიციატივით. ამჟამად აასი ერთ-ერთი უდიდესი საინფორმაციო სააგენტოა მსოფლიოში, კავშირი აქვს თითქმის ყველა სახელმწ. საინფორმაციო სააგენტოსთან. აასის დევიზია: „ინფორმაცია მსოფლიოში მშვიდობის, ხალხთა შორის მეგობრობის დასამყარებლად“. სააგენტოს ცენტრ. აპარატი შედგება რედაქციებისაგან, რ-ებიც ცალკეულ ქვეყნებს ემსახურებიან. აასი საბჭ. და უცხოეთის პრესას, რადიოს, საინფორმაციო სააგენტოებსა და სხვ. ორგანიზაციებს აწვდის საინფორმაციო მასალას საბჭ. კავშირის საშინაო და საგარეო პოლიტიკის, კულტურის, ეკონომიკის, მეცნიერების შესახებ. გამოსცემს ბროშურებს, ბიულეტენებს, ბუკლეტებსა და წიგნებს, რ-თა საერთო ტირაჟი ათეულ მლნ. ცალს აღემატება. აასი საბჭოთა პრესას, ტელევიზიასა და რადიოს აწვდის ინფორმაციას საზღვარგარეთის ქვეყნების შესახებ, აგრეთვე საბჭ. კავშირის შინაგანი ცხოვრების ყველა საკითხზე იღებს ტელეფილმებს და სხვ. აასს მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში აქვს საკორესპონდენტო პუნქტი და ბიურო, საბჭ. კავშირის მოძმე რესპუბლიკებსა და მსხვილ ეკონ. და კულტ. ცენტრებში — განყ-ბები და კორესპონდენტთა პუნქტები.

საქართველოში აასის საკორესპონდენტო პუნქტი შეიქმნა 1961, ხოლო 1969 იგი გადაკეთდა აასის საქართვ. განყობად, რ-იც საბჭ. და უცხოეთის პრესისათვის ამზადებს მასალას საქართვ. ეკონ., კულტ., სამეცნ. და საზ. ცხოვრების შესახებ. *მ. ლორთქიფანიძე.*

**ახალი აღთქმა**, „საღვთო წიგნების“ კრებული, ბიბლიის ნაწილი, რ-შიც გადმოცემულია იესო ქრისტეს ცხოვრება და მოძღვრება. ა. ა-ის წიგნების (სულ 27) პირველი ნაწილია „ოთხთავი“, ანუ 4 *სახარება* — მათესი, მარკოზის, ლუკასი

და იოანესი; მას მოსდევს „საქმე მოციქულთა", „კათოლიკე ეპისტოლენი" (7), „ეპისტოლენი წმიდისა მოციქულისა პავლესნი" (14) და „გამოცხადება იოანესი", ანუ „აპოკალიფსისი". ა. ა. ბერძ. ენაზე შეიქმნა; მისი შედგენა ახ. წ. I ს. II ნახევარში დაიწყო და თითქმის მთელი საუკუნე გრძელდებოდა; ყველაზე ადრინდ. ნაწილი ა. ა-ისა არის „გამოცხადება იოანესი", ხოლო სახარებანი ახ. წ. II ს. შუა ხანებს განეკუთვნება. თავდაპირველად ა. ა. გაცილებით მეტ „საღვთო წიგნებს" შეიცავდა (30 სახარება იყო, ათეულობით „გამოცხადება", ეგნატეს, პოლიკარპეს და კლიმენტის ეპისტოლენი, ჰერმას „მწყემსი", „დიდაქე" და სხვ.), მხოლოდ ლაოდიკიის საეკლ. კრების (364) შემდეგ დაკანონდა იგი დღევანდელი სახე მიიღო, თუმცა ზოგიერთი ნაწილის რედაქცია შემდეგაც გრძელდებოდა. ა. ა-ის დაკანონების მიზანი იყო ქრისტ. ეკლესიის განმტკიცება, ერეტიკოსებთან ბრძოლა და ახალ მწვალებლობათა წარმოშობის თავიდან აცილება.

ვარაუდობენ, რომ ქართ. ენაზე ა. ა-ის ზოგი წიგნი (პირველ რიგში სახარება) IV ს. II ნახევრიდან ითარგმნა, დანარჩენი V—VI-იდან, გარდა იოანეს გამოცხადებისა, რ-იც ითარგმნა X ს-ში. V—VI სს. ხანმეტი ძეგლები სახარებისა და ა. ა-ის ზოგი სხვა წიგნის ტექსტებსაც შეიცავენ. სახარებას („ევანგელე") მოიხსენიებს იაკობ ცურტაველი (V ს. 70-იანი წწ.). ა. ა-ის წიგნებს უაღრესად დიდი მნიშვნელობა აქვს ძვ. ქართ. ენისა და ლიტ-რის შესასწავლად. საქართველოში მეცნიერულად გამოცემულია სახარება, მოციქულთა საქმე, კათოლიკე ეპისტოლეები და იოანეს გამოცხადება; არსებობს ქართ. სახარების სიმფონია-ლექსიკონი.

*ტექსტი*: ახალი აღთქუმაჲ უფლისა ჩუენისა იესო ქრისტესი, თბ., 1963; იოვანეს გამოცხადება და მისი თარგმანება. ძველი ქართული ვერსია, ი. იმნაიშვილის გამოც., თბ., 1961; კათოლიკე ეპისტოლეთა ქართული ვერსიები, ქ. ლორთქიფანიძის გამოც., თბ., 1956; პავლეს ეპისტოლეთა ქართული ვერსიები, ქ. მოწენიძის და კ. დანელიას გამოც., თბ., 1974; საქმე მოციქულთა, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1950; ქართული ოთხთავის ორი ძველი რედაქცია სამი შატბერდული ხელნაწერის მიხედვით, ა. შანიძის გამოც., თბ., 1945.

*ლიტ*.: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. იმნაიშვილი.*

**„ახალი ახალგაზრდობა",** XIX ს. 70-იანი წწ. საზოგადოებრივ-ლიტერატურული დაჯგუფება საქართველოში. მასში შედიოდნენ ნ. ნიკოლაძე, გ. წერეთელი, ს. მესხი, ა. წერეთელი, კ. ლორთქიფანიძე, პ. უმიკაშვილი. ჯგუფის სამოქმედო პროგრამა გადმოცემულია ნ. ნიკოლაძის წერილში „ახალი ახალგაზრდობა" (ჟურნ. „კრებული", 1873, № 1). „ა. ა-ს" ერთიანი იდეურ-ესთეტ. მრწამსი არ გააჩნდა. სიტყვით იგი მკვეთრად გაემიჯნა ქართვ. „სამოციანელებს", მცდარად გაიაზრა „მამათა" და „შვილთა" ბრძოლა. მისი აზრით, „მამათა" თაობის დამარცხება განაპირობა ისტ. მიზეზებმა, „ახალი თაობა" კი მაშინ ფაქტობრივად არც არსებობდა, რადგან ი. ჭავჭავაძე იმ ახალი თაობის „ურაზმო წინამძღოლელი" იყოო. „ა. ა-ის" ჯგუფი „სამოციანელებს" ისტ. კანონზომიერებათა არცოდნას, თეორ. მოუმზადებლობასა და პრაქტ. უმოქმედობას სწამებდა, თუმცა „კეთილი მიზნების" გამო მაინც „პატივსაცემ მიმართულებად" მიაჩნდა. „ა. ა-ის" ჯგუფი მოითხოვდა ეკონ. და საზ. ცხოვრების გარდაქმნას მეცნ. უახლესი მიღწევების საფუძველზე, საქართვ. სამეურნეო-სამრეწვ. აღმავლობისათვის პრაქტ. ბრძოლის სათავეში ამ საქმის მცოდნე და განათლებული ახ. თაობის ჩადგომას, ვაჭრობა-ალებმიცემობისათვის განსაკუთრებული ყურადღების მიქცევას. გ. წერეთელი „ა. ა-ს" „მეორე დასს" მიაკუთვნებდა. *ს. ხუციშვილი.*

**ახალი ბურღული,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გრემისხევის სოფსაბჭო), მდ. ნარეკვავის (ქსნის შენაკადი) მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 980 *მ*, დუშეთიდან 15 *კმ*. დუშეთის საბჭ. მეურნეობა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. გრემისხევში (5 *კმ*).

**ახალი გეორგია,** ნ ი უ - ჯ ო რ ჯ ი ა (New Georgia), კუნძული წყნარი ოკეანის დას. ნაწილში, სოლომონის კ-ების ჯგუფში (მელანეზია). ეკუთვნის დიდ ბრიტანეთს. ფართ. 1,8 ათ. *კმ*². მიმდებარე კუნძულებთან ერთად ქმნის ახალი გეორგიის კ-ების ჯგუფს, რ-ის ფართ. 3,4 ათ. *კმ*²-ია. მოსახლ. დახლ. 15 ათ. კაცი (მელანეზიელები). სიმაღლე 813 *მ*-მდე. ჰავა სუბეკვატორული, ნოტიო. მარადმწვანე ტყეები. ქოქოსის პალმა, კაკაო, ბანანი. ოქროს მოპოვება. მთავარი ქალაქი — როვიანა.

**ახალი გვინეა,** ი რ ი ა ნ ი (New Guinea, ინდონეზ.—Irian), კუნძული წყნარ ოკეანეში, მსოფლიოში უდიდესია კ. გრენლანდიის შემდეგ. ფართ. 829 ათ. *კმ*². მოსახლ. დახლ. 3,2 მლნ. კაცი (1971). მდებარეობს ავსტრალ. ჩრდ-ით და მისგან ტორესის სრუტითაა გამოყოფილი. კ-ის დას. ნაწილი ირიან-ჯაია ინდონეზიის პროვინციაა, სამხრ.-აღმ. ნაწილი—სახელმწიფო პაპუა—ახალი გვინეა. ა. გ-ის ჩრდ. და ცენტრ. ნაწილი მთაგორიანია. ჩრდ.-ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ გადაჭიმულია ქედები (მთა ჯაია, 5029 *მ*), ჩრდ. სანაპიროს გასწვრივ — სანაპირო მთები. ამ მთებს შორის გასწვრივი მთათაშუა ალუვიური ვაკეებია. 4000 *მ* მაღლა მუდმივი თოვლი და პატარა მყინვარებია. კუნძულის სამხრ. ნაწილში მდინარეებით დასერილი ვრცელი დაბლობია. დას. და აღმ. სანაპიროები ძლიერ დანაწევრებულია ღრმად შეჭრილი ყურეებით (ბერაუ); ჩრდ. სანაპირო მაღალი და ნაკლებდანაწევრებულია (მნიშვნელოვანია ასტროლაბის ყურე).

ჰავა კუნძულის ჩრდ. ნაწილში ეკვატორულია, სამხრ-ში—სუბეკვატორული. ზამთარი (ივლისიდან დეკ-მდე) მშრალი. დაბლობებზე აგვ. საშ. ტემპ-რა 25 — 26°C, დეკემბრის 27 — 28°C. მთებში ჰავა იცვლება ტროპიკულიდან ნივალურისაკენ. ნალექები ჩრდ.-აღმ. ნაწილში 4000 *მმ* (მარაჩეში 6560 *მმ*), სამხრ.-დასავლეთში 1000—1100 *მმ* წელიწადში. მდინარეები (ფლაი, დიგული, სეპიკი) წყალუხვია. ჭარბობს ნოტიო ეკვატორული ტყეები (ზ. დ. 1000 *მ*-მდე), 1500 *მ*-იდან 3000 *მ*-მდე მთის ნოტიო ტყეების სარტყელია, რ-შიც იზრდება ხისმაგვარი გვიმრები. უფრო ზემოთ ტყეები დაფნისებრთა და წიწვოვანებისაგან შედგება. ა. გ-ის სამხრ., შედარებით მშრალ ნაწილში, სავანებია ავსტრალ. ევკალიპტით და აკაციებით. დაბლობებზე და მთის კალთებზე გაეწრებული ლატერიტული ნიადაგებია, უკიდურეს ჩრდ-ში — ტიპური წითელი მიწები.

ცხოველებიდან არის ჩანთოსანი ძუძუმწოვრები, ქურციკი, კენგურუ, ჩანთოსანი მაჩვი, ხის კუ; ბევრია ღამურა, მფრინავი ძაღლი და სხვ.

მოჰყავთ ტარო, მანიოკი, შაქრის ლერწამი, ბანანი, თევზჭერა. მარგალიტის, ნავთობის, ოქროს მოპოვება და სხვ.

კუნძული აღმოაჩინეს 1521 პორტუგ. ზღვაოსნებმა. მის შესწავლაში დიდი როლი ითამაშა ნ. *მიკლუხო-მაკლაიმ*, რ-იც აქ 1877—78 წწ-ში 17 თვის მანძილზე ცხოვრობდა. 1824 ჰოლანდიელებმა დაიპყრეს ა. გ-ის დას. ნაწილი. 1884 ა. გ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილი ინგლისელებმა თავიანთ პროტექტორატად გამოაცხადეს, რ-იც XX ს. დასაწყისში ავსტრალიის კავშირის კოლონია პაპუად გადაიქცა, ხოლო ჩრდ.-აღმ. ნაწილი გერმანიამ დაიპყრო. ეს უკანასკნელი 1920 ერთა ლიგის მანდატით გადაეცა ავსტრალიას (ტერიტ. ახალი გვინეა). იგი 1946-იდან გამოცხადდა გაეროს სამეურვეო ტერიტორიად და გადაეცა ავსტრალ. კავშირს, რ-მაც 1949 ადმინისტრაციულად გააერთიანა თავის კოლონია პაპუასთან. 1973 პაპუა—ახალი გვინეის ტერიტორიამ საშინაო თვითმმართველობა მიიღო. 1975 წ. 16 სექტ. გამოცხადდა ახ. დამოუკიდებელი სახელმწიფო პაპუა—ახალი გვინეა.

**„ახალი გზა",** ქართ. ყოველკვირეული ჟურნალი, მუშათა კომისიის ორგანო, გამოდიოდა 1924—28 თბილისში. 1927იდან—პოლიტ.-ეკონ. და ლიტ. ჟურნალი. ჟურნალში მუშაობდნენ ყოფილი მენშევიკები, რ-ებიც უკვე ახალ პოზიციებზე იდგნენ და მენშევიზმის იდეოლოგიას ებრძოდნენ.

**„ახალი გლობალური ტექტონიკა",** „ფ ი ლ ა ქ ნ ე ბ ი ს ტ ე ქ ტ ო ნ ი კ ა", უახლესი გეოლ. ჰიპოთეზა, მობილიზმის თანამედროვე სახესხვაობა. დასრულებული კონცეფციის სახით ჩამოყალიბდა 1968 (ბ. აიზექსი, ჯ. ოლივერი, ლ. საიქსი და სხვ.). მას საფუძვლად დაედო ამერ. მეცნიერების რ. დიტცის და ჰ. ჰესის ჰიპოთეზა ოკეანური ფსკერის გაფართოების შესახებ, მაგრამ „ა. გ. ტ-ის" ძირითადი პრინციპები ჯერ კიდევ 1929 დასახა შოტ. გეოლოგმა ა. ჰოლმზმა, რ-მაც გააერთიანა ქერქქვეშა დინებების (ო. ამპფერერი), რადიოგენური (ჯ. ჯოლი) და კონტინენტების დრეიფის (ა. ვეგენერი) ჰიპოთეზები. „ა. გ. ტ-ის" მიხედვით, დედამიწის ლითოსფერო, რ-იც ნაკლებად ბლანტ ასთენოსფეროზეა განლაგებული, შედგება ცალკეული დიდი ბლოკებისაგან ანუ *ფილაქნებისაგან*, რ-ებიც მუდმივად მოძრაობენ. ამ მოძრაობაში მონაწილეობენ კონტინენტებიც, რ-ებიც ფილაქნების ნაწილებს წარმოადგენენ. ფილაქნების სასაზღვრო ზონები მაქს. ტექტონ., სეისმურ და ვულკ. აქტივობას ამჟღავნებენ. ამ ზონების გასწვრივ ხდება ფილაქნების ურთიერთშეცოცება, ქვეშეცოცება ან თარაზული გადაადგილება. შუაოკეანური ქედების რიფტულ ზონებში ფილაქნები ერთმანეთს შორდება და წარმოქმნილი უზარმაზარი ნაპრალი ივსება ასთენოსფეროდან შემოჭრილი ბაზალტური მაგმით. ქერქქვეშა კონვექციური დინებები იწვევს ახლადწარმოქმნილი ოკეანური ფილაქნების გადაადგილებას შუაოკეანური ქედებიდან პერიფერიებისაკენ, ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით. კუნძულთა რკალების და კონტინენტების კიდეების გასწვრივ კი ხდება ამ ფილაქნების დაძირვა (ჩაწოლა) კონტინენტური ქერქის ქვეშ. ამ პროცესს თან სდევს დედამიწის ქერქის შეკუმშვა და დედამიწის სიღრმიდან სითბოს, სილიციუმის ორჟანგის, ტუტეების და წყლის ორთქლის გამოყოფა, რაც განაპირობებს ანდეზიტურ ვულკანიზმს, გრანიტიზაციას, დანაოჭებას და რეგიონულ მეტამორფიზმს. „ა. გ. ტ-მ", რ-იც უკანასკნელ ხანებში განსაკუთრებით ოკეანეებში მოპოვებულ ახალ გეოლ. და გეო-



ახალი ათონი. ივერიის მთა. ბაზილიკის ჩუქურთმათა ფრაგმენტები.



ახალი ათონის მღვიმე. დარბაზი «სოხუმი».







ახალი ათონის მონასტერი.

ფიზ. ფაქტებს ეყრდნობა, დიდი პოპულარობა მოიპოვა. მას ჰყავს მოწინააღმდეგეებიც, რ-ებიც არ იზიარებენ კონვექციის, ოკეანური ქერქის კონტინენტის ქვეშ დაძირვის მექანიზმის ახსნას და ზოგ სხვა დებულებებს.

*ლიტ.:* Новая глобальная тектоника. Сб. ст., пер. с англ., М., 1974.

**„ახალი დროება“,** ქართული ყოველკვირეული ლეგალური ბოლშევიკური გაზეთი, მუშათა პროფკავშირის ორგანო. გამოდიოდა თბილისში. 1906 წ. 14 ნოემბრიდან 1907 წ. 8 იანვრამდე. გამოსცემდა ბოლშევიკური პარტიის თბილ. კომიტეტი. რედაქციაში შედიოდნენ: ი. სტალინი, მ. ცხაკაია, ფ. მახარაძე, მ. ტოროშელიძე, მ. დავითაშვილი, გ. თელია, მ. ბოჭორიძე და სხვ. ფორმალური რედ.-გამომცემელი—დ. გიგიბერია. „ა. დ.“ ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინის დებულებებით და მტკიცე კავშირი ჰქონდა ლენინურ გაზეთებთან. ქვეყნდებოდა თეორიულ-პრაქტ. ხასიათის სტატიები, მუშათა და გლეხთა მოძრაობის ამსახველი კორესპონდენციები, ინფორმაციები, იბეჭდებოდა, აგრეთვე, მოთხრობები, ნარკვევები, ლექსები, ფელეტონები და სხვ.




გაზეთში დაიბეჭდა ი. სტალინის სტატიები: „კლასთა ბრძოლა“ (№ 1), „საფაბრიკო კანონმდებლობა და პროლეტარული ბრძოლა“ (№ 4), „ანარქიზმი თუ სოციალიზმი?“ (№№ 5, 6, 7, 8) და სხვ. „ა. დ-ში“, ისევე როგორც მის წინამორბედ გაზ. *„ახალ ცხოვრებაში“* და შემდგომ გამოცემულ გაზეთებში—*„მნათობში“*, *„ჩვენს ცხოვრებასა“* და *„დროში“*, აქტიურად თანამშრომლობდნენ მწერლები ი. ევდოშვილი, გ. ქიქოძე, ნ. აზიანი, ვ. რუხაძე, ია ეკალაძე, დ. თომაშვილი, იასამანი, შ. შარაშიძე; მუშა პოეტები — მ. ბოჭორიძე, ლ. იაშვილი, ვ. დარჩია, დ. ქარცივაძე და სხვ. აშკარა ბოლშევიკური მიმართულების გამო პირველი ნომრის გამოსვლისთანავე დაიწყო გაზეთის შეზღუდვა და რეპრესიები მეფის ხელისუფლების მხრივ; მე-9 ნომრის გამოსვლის შემდეგ თბილ. გუბერნატორის განკარგულებით, „უაღრესად მავნე მიმართულების“ გამო, გაზეთი დახურეს და სტამბა დაარბიეს.

*ლიტ.:* ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ბოლშევიკური პრესის ისტორია, [ნაწ.] 1, თბ., 1967; ჟ ვ ა ნ ი ა გ., საქართველოს ბოლშევიკური პრესა რუსეთის პირველი რევოლუციის პერიოდში, თბ., 1955; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*ი. ნატროშვილი.*




ახალი ვარსკვლავი. ზოგიერთი ახალი ვარსკვლავის ბრწყინვალების მრუდი. I—1918 წლის არწივის ახალი ვარსკვლავი. II — 1942 წლის კიჩოს ახალი ვარსკვლავი. III — 1901 წლის პერსევსის ახალი ვარსკვლავი. ორდინატთა (ბრწყინვალების) ღერძზე დანაყოფები შესაბამება 1 ვარსკვლავიერ სიდიდეს, აბსცისთა (დროის) ღერძზე კი 10 დღ.-ღ. I და II ნახაზზე მოცემულია აგრეთვე ფოტოგრაფიული ბრწყინვალების ცვლილება (ქვედა მრუდი).

**ახალი ეკონომიკური პოლიტიკა** („ნ ე პ ი“), საბჭოთა სახელმწიფოს ეკონ. პოლიტიკა კაპიტალიზმიდან სოციალიზმში გარდამავალ პერიოდში, რ-ის მიზანი იყო სოციალ. საზ-ბის ეკონომიკის საფუძვლების აშენება საქონლურ-ფულად ურთიერთობათა გამოყენების პირობებში. ა. ე. პ. გულისხმობდა: სამეურნეო ნგრევის დაძლევას; ქალაქსა და სოფელს შორის, მრეწველობასა და სოფ. მეურნეობას შორის ეკონ. კავშირის მოწესრიგებას; მრეწვ., განსაკუთრებით მძიმე მრეწვ., განვითარებას და სოფ. მეურნ. სოციალისტურად გარდაქმნისათვის პირობების მომზადებას; მუშათა კლასსა და მშრომელ გლეხობას შორის კავშირის განმტკიცებას; კაპიტალ. ელემენტების შეზღუდვას და გამოდევნას; კოოპ. გზით გლეხურ მეურნეობათა სოციალ. მშენებლობაში ჩართვას; სოციალიზმის აშენებას. ამ პოლიტიკის საფუძვლები ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა ჯერ კიდევ 1918 გაზაფხულზე, მაგრამ მის განხორციელებას ხელი შეუშალა ინტერვენციამ და სამოქალაქო ომმა (1918—1920). იმ პერიოდში მოქმედებდა სამხ. კომუნიზმის პოლიტიკა. ინტერვენციისა და სამოქალაქო ომის დამთავრების შემდეგ, 1921 გაზაფხულზე, საბჭ. ხელისუფლება გადავიდა მშვიდობიანი მშენებლობის პერიოდის შესაბამის ეკონ. პოლიტიკაზე, რ-საც სამხ. კომუნიზმისაგან განსხვავებით „ახალი“ ეწოდა. ა. ე. პ. მიიღო პარტიის X ყრილობამ (1921 მარტი) ვ. ი. ლენინის მოხსენების საფუძველზე. მის განხორციელებას დასაბამი მისცა *სასურსათო გაწერის* შეცვლამ *სასურსათო გადასახადით.* ა. ე. პ. უზრუნველყოფდა მუშათა კლასისა და გლეხობის მტკიცე კავშირს სოციალ. საზ-ბის აშენებისათვის.

სამოქალაქო ომის წლებში ჩამოყალიბდა მუშათა კლასისა და გლეხობის სამხ.-პოლიტ. კავშირი. გლეხობამ მიიღო მიწა, თავი დააღწია მემამულურ კაბალას. მუშათა კლასი კი გლეხობისაგან ღებულობდა სურსათს. მაგრამ სამოქალაქო ომის ვითარებით გამოწვეული სასურსათო გაწერა იმდენად დიდი იყო, რომ იგი გლეხს მარტო ნაჭარბს კი არა, აუცილებელი პროდუქტის ნაწილსაც ართმევდა. თუ ომის ვითარებაში ეს მოსათმენი იყო, მშვიდობიანობის პირობებში იწვევდა გლეხობის უკმაყოფილებას, რაც ქმნიდა მუშათა კლასსა და გლეხობას შორის კავშირის გაწყვეტის საშიშროებას. ა. ე. პ. უზრუნველყოფდა ამ საშიშროების ლიკვიდაციას. ახლად შემოღებული სასურსათო გადასახადი გაცილებით ნაკლები იყო სასურსათო გაწერაზე. გლეხს შეეძლო გადასახადის გასტუმრების შემდეგ დარჩენილი ნაჭარბი პროდუქტი თავისუფლად გაეყიდა ბაზარზე. ნება დართეს კერძო ვაჭრობას (სახკომსაბჭოს 1921 წ. 30 ივლ. დეკრეტი), რამაც გლეხი მატერიალურად დააინტერესა გაედიდებინა სოფ. მეურნ. პროდუქტების წარმოება და შეექმნა ნედლეულით და კვების პროდუქტებით ინდუსტრ. ცენტრების მომარაგების შესაძლებლობა. სოფ. მეურნ. აღდგენა და განვითარება იმ პერიოდში ძირითადი რგოლი იყო, რ-ის მეშვეობითაც შეიძლებოდა სოციალ. მშენებლობის მთელი ჯაჭვის ამოწევა. სასურსათო გადასახადის შემოღება ნიშნავდა კერძო ვაჭრობის თავისუფლებას, რაც გარდაუვლად გამოიწვევდა კაპიტალიზმის ერთგვარად გამოცოცხლებას, კულაკების მომძლავრებას, წვრილ კერძო საწარმოთა გამრავლებას, კერძო ვაჭრობის გაფართოებას. კაპიტალ. ელემენტების გამოცოცხლება საბჭ. ხელისუფლებას, სოციალიზმს გარკვეულ საფრთხეს უქმნიდა, თუმცა ამ საფრთხეს რეალური საფუძველი არ ჰქონდა, რადგან სახ. მეურნ. მბრძანებელი მწვერვალები (მრეწველობა, ბანკები, რკინიგზისა და წყლის ტრანსპორტი, საგარეო ვაჭრობა, მიწა) პროლეტარიატის ხელში იყო. კერძო კაპიტალს კონტროლს უწევდა და ზღუდავდა სახელმწიფო. სოციალიზმსა და კაპიტალიზმს შორის ბრძოლა მიმდინარეობდა პრინციპით „ვინ ვის?“ წინააღმდეგ ტროცკისტებისა და ბუხარინელებისა, რ-ებიც თვლიდნენ, რომ ა. ე. პ. ნიშნავდა კერძო ვაჭრობის სრულ თავისუფლებას, სოციალიზმზე უარის თქმას, კაპიტალიზმისაკენ დაბრუნებას, ვ. ი. ლენინმა, ხოლო შემდეგ სოციალ. მშენებლობის პრაქტიკამ დაამტკიცა, რომ ეს იყო დროებით უკან დახევის ტაქტიკა, რ-იც ამზადებდა პირობებს ახ. გადამწყვეტი შეტევისათვის. ა. ე. პ-მ ძირითადად უზრუნველყო სახ. მეურნ. სწრაფი აღდგენა. მშრომელთა მდგომარეობის გაუმჯობესება; წანამძღვარების მომზადება *სოციალისტური ინდუსტრიალიზაციისა* და სოფ. მეურნ. სოციალისტურად გარდაქმნისათვის (*იხ. ლენინის კოოპერაციული გეგმა, სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაცია*); კომუნისტური საზ-ბის პირველი ფაზის — სოციალიზმის აშენება. გარდამავალი პერიოდის მრავალწყობიანი ეკონომიკა გარდაიქმნა სოციალ. ეკონომიკად. სსრკ-ში გაბატონდა მეურნ. სოციალ. სისტემა. ა. ე. პ-მ თავისი როლი მთლიანად შეასრულა და ზედმეტი გახდა. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარება ა. ე. პ-ზე საბჭ. რუსეთის გადასვლის პერიოდს დაემთხვა, ამიტომ საქართველოს არ გაუვლია „სამხედრო კომუნიზმი“ და პირდაპირ ა. ე. პ-ის განხორციელებას შეუდგა. სოციალ.-მშენებლობა საქართველოში დაიწყო რთულ საერთაშ. და საშინაო ვითარებაში, სრული სამეურნეო რღვევისა და მწვავე სასურსათო კრიზისის პირობებში. მენშევიკებისა და უცხოელი ოკუპანტების ბატონობამ საქართვ. ეკონომიკა სრულ განადგურებამდე მიიყვანა. სახ. მეურნ. მთლიანი პროდუქცია 1921 წ. 1913 წელთან შედარებით 10-ჯერ შემცირდა. მარგანეცის მადნის ამოღება 1913—18 წლებში 59 მლნ. ფუთიდან 1,5 მლნ. ფუთამდე დაეცა, ხოლო საბჭ. ხელისუფლების დამყარების მომენტისათვის მთლიანად შეწყდა. ანალოგიურ მდგომარეობაში იყო ქვანახშირის მრეწველობა; კვების მრეწვ. პროდუქციის წარმოება განახევრდა. მოიშალა ტრანსპორტი; მთლიანად ჩავარდა საქონელგაცვლა ქალაქსა და სოფელს შორის. სისტემატურად მცირდებოდა სოფ. მეურნ. ძირითადი პროდუქტების წარმოება. ვ. ი. ლენინის უშუალო მითითებით რუსეთმა საქართველოს საბჭ. ხელისუფლების დამყარებისთანავე მნიშვნელოვანი მატერ. და ფინანს. დახმარება აღმოუჩინა. 1921 წ. 21 მაისს საბჭ. საქართველოს გამოუყვეს 5 მლნ. მან. ოქროთი. ამასთან, დიდი რაოდენობით მოსახლეობის პირადი მოხმარების საქონელი. მუშათა, გლეხთა და წითელარმიელ დეპუტატთა საბჭოების სრულიად საქართვ. I ყრილობამ (1922 წ. 25 თებ.) განიხილა საქართველოში სამეურნეო მშენებლობის მნიშვნელოვანი საკითხები და დასახა რესპ. სახ. მეურნ. აღდგენისა და განვითარების კონკრ. გზები. ა. ე. პ-ის გატარებისას რესპუბლიკაში განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა მრეწვ. აღდგენას, სოფ. მეურნეობისათვის დახმარებისა და საქონელბრუნვის განვითარებას. თანდათანობით მწყობრში დგებოდა აღდგენილი და რეკონსტრუირებული საწარმოები. 1922 უკვე მუშაობდა 10 ლითონდასამუშ., მ. შ. ჩათახის თუჯსასხმელი და თბილისის სპილენძსადნობი საწარმოები, აგრეთვე პოლიგრ., ხე-ტყის, საფეიქრო, კვების, ქიმ. და სხვა დარგის მრავალი საწარმო. განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა ენერგეტ. ბაზის შექმნას. ვ. ი. ლენინის ინიციატივით რსფსრ მთავრობამ, საქართველოში *ზემო ავჭალის ჰიდროელექტროსადგურის* მშენებლობისათვის გამოყო გრძელვადიანი სესხი — 750 ათასი მან. ოქროთი. დაიწყო დიდი სამუშაოები სოფ. მეურნ. აღდგენისათვის, ვაჭრობის გაფართოებისათვის, მუშაობის გაუმჯობესებისათვის მრეწველობაში შემოიღეს შრომის სანარდო ანაზღაურება, გადაისინჯა გამომუშავების ნორმები, ჩატარდა ტექნოლ. პროცესების სრულყოფის დიდი სამუშაოები, გარდაიქმნა მრეწვ. საწარმოთა ნედლეულით მომარაგების საქმე და ა. შ.; ა. ე. პ-ის პერიოდში გატარებული ყველა ღონისძიება განამტკიცებდა პროლეტარიატის დიქტატურის ეკონ. საფუძვლებს. ა. ე. პ-ის განხორციელების შედეგად რესპ. ეკონომიკაში გაბატონებული მდგომარეობა სოციალ. სექტორმა დაიკავა.

ა. ე. პ-ს საერთაშ. მნიშვნელობა ჰქონდა. მისი ძირითადი დებულებებით ხელმძღვანელობდა სოციალიზმის მშენებელი თითქმის ყველა ქვეყანა.

*ლიტ.:* ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ახალი ეკონომიური პოლიტიკა და პოლიტგანების ამოცანები. მოხსენება პოლიტგანების სრულიად რუსეთის II ყრილობაზე 1921 წ. 17 ოქტომბერს, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 33; მ ი ს ი ვ ე, «მემარცხენე» ბავშვობისა და წვრილბურჟუაზიულობის შესახებ, იქვე, ტ. 27; მ ი ს ი ვ ე, მოხსენება გაწერის ნატურალური გადა-

სახადით შეცვლის შესახებ, 15 მარტი. [რკპ (ბ) X ყრილობა. 1921 წ. 8—16 მარტი], იქვე, ტ. 32; მ ი ს ი ვ ე, რუსეთის რევოლუციის ხუთი წელი და მსოფლიო რევოლუციის პერსპექტივები. მოხსენება 13 ნოემბერს. [კომუნისტური ინტერნაციონალის IV კონგრესი. 1922 წ. 5 ნოემბ. —5 დეკ.], იქვე, ტ. 33; მ ი ს ი ვ ე, სასურსათო გადასახადის შესახებ (ახალი პოლიტიკის მნიშვნელობა და მისი პირობები), იქვე, ტ. 32; Г е н к и н а Э. Б., Переход Советского государства к новой экономической политике (1921—1922 гг.), М., 1954; История КПСС, т. 4, кн. 1, М., 1970; К а т о р г и н И. И., Исторический опыт КПСС по осуществлению новой экономической политики (1921—1925), М., 1971; П о л я к о в Ю. А., Переход к нэпу и советское крестьянство, М., 1967.

**ახალი ვარსკვლავი,** *ცვალებადი ვარსკვლავი,* რ-ის ბრწყინვალება უეცრად მატულობს რამდენიმე ათასჯერ და მილიონჯერაც კი, ხოლო შემდეგ თანდათანობით კლებულობს პირვანდელ მდგომარეობამდე და ვარსკვლავიც ძალიან მკრთალდება ან სულ უჩინარდება. გაძლიერებული ნათობის პერიოდი რამდენიმე დღე-ღამეს, თვეს ან წელიწადს შეადგენს. ბრწყინვალების ცვალებადობის ამპლიტუდაა 7—8-იდან 16—17′ ვარსკვლავიერ სიდიდემდე. სახელწოდება ა. ვ. მომდინარეობს იმ დროიდან, როცა ვარსკვლავის გამობრწყინება ცაზე ახ. ვარსკვლავის გამოჩენა ეგონათ. მხოლოდ XX ს. დასაწყისში გამოირკვა, რომ ყოველი ა. ვ. უკვე არსებული მკრთალი ვარსკვლავია, რ-იც უეცრად „აინთო". აღმოჩენილია 400-ზე მეტი ა. ვ., აქედან 180-ზე მეტი ჩვენს გალაქტიკაში. მათ შორის ოთხი აღმოჩენილია აბასთუმნის ასტროფიზიკურ ობსერვატორიაში (ს. აფრიამაშვილი და რ. ბართაია). ჩვენს გალაქტიკაში ანთებული ა. ვ-ები თავმოყრილია გალაქტიკის სიმეტრიის სიბრტყის მახლობლობაში. ანთების პროცესში ა. ვ-ის სპექტრში შეინიშნება ცვლილებები, რ-თა შესწავლა საშუალებას იძლევა თვალი ვადევნოთ ვარსკვლავის ატმოსფეროში მიმდინარე გრანდიოზულ ფიზ. მოვლენებს. მაგ., ჩნდება მოკლეტალღოვანი ბოლოსკენ ჩანაცვლებული შთანთქმის ხაზები, რ-ებიც მიუთითებენ ნივთიერების გამოტყორცნაზე 1000 *კმ/წმ*-მდე სიჩქარით. ა. ვ-ის ანთებისას გამოყოფილი საერთო ენერგია ხშირად $10^{45}$—$10^{46}$ *ერგ* აღწევს, რაც 100000 წლის მანძილზე მზის მიერ გამოსხივებული ენერგიის ეკვივალენტურია. ანთებისას ვარსკვლავს გარსის სახით სცილდება მისი გარე ფენები. ანთების მიზეზისა და მექანიზმის შესახებ დღემდე ერთი აზრი არ არსებობს. ასტროფიზიკოსთა ნაწილს მიაჩნია, რომ გარე ფენების მოწყვეტის მიზეზია ვარსკვლავის სიღრმეში მომხდარი ბირთვული აფეთქების შედეგად წარმოშობილი დარტყმითი ტალღა, რ-იც დიდი სიჩქარით (1000 *კმ/წმ*) გამოდის ვარსკვლავის ზედაპირზე. ვარსკვლავთა ევოლუციის თეორიის შუქზე სავარაუდოა, რომ ა. ვ-ის ანთება ვარსკვლავის ევოლუციის ბოლო სტადიას უკავშირდება და თავის მხრივ *თეთრი ჯუჯა* ვარსკვლავის წარმოშობას აძლევს დასაბამს. ბოლო დროის დაკვირვებები მიუთითებს, რომ ა. ვ-თვის დამახასიათებელია ორჯერადობა. ამასთან ანთების მექანიზმში მნიშვნელოვან როლს უნდა ასრულებდეს მაგნ. ძალები. ჩვენი მზე არ განეკუთვნება ვარსკვლავთა იმ კატეგორიას, რ-იც შეიძლება აინთოს. ტიპური ა. ვ-ების გარდა ცნობილია რამდენიმე (10-ზე მეტი) განმეორებადი ა. ვ.; თითოეული მათგანი რამდენჯერმე აინთო, ამასთან, ეს ანთება ა. ვ-ის ანთებისაგან ძირითადად მხოლოდ ნაკლები მასშტაბურობით განსხვავდება.

*ლიტ.*: В о р о н ц о в-В е л ь я м и н о в Б. А., Газовые туманности и новые звёзды, М.—Л., 1948; К р а ф т Р., Взрывные переменные как двойные звёзды, пер. с англ., М., 1965.

**ახალი ზელანდია** (New Zealand), სახელმწიფო წყნარი ოკ. სამხრ.-დას. ნაწილში. შედის *ერთა თანამეგობრობაში.* უკავია ორი დიდი კუნძული—ჩრდილოეთი კუნძული და სამხრეთი კუნძული, რ-ებსაც ყოფს კუკის სრუტე, აგრეთვე კ-ები: სტიუარტი, თრი-კინგსი, და სხვ. ფართ. 268,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 3 მლნ. კაცი (1974). დედაქალაქი — უელინგტონი. ოფიც. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულია 6 თებ. — ა. ზ-ის დღე (1840). ფულის ერთეულია ახალზელანდიური დოლარი. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1976 იანვ.), 1 ახალზელანდიური დოლარი=0,78 მან. ადმინისტრაციულად ა. ზ. იყოფა 10 პროვინციად.

ა. ზ. პარლამენტური მონარქიაა. ერთიანი კონსტიტუცია არა აქვს. სახელმწ. წყობილება, სახელმწ. ხელისუფლების ორგანიზაცია მოწესრიგებულია სხვადასხვა საკანონმდებლო აქტით. უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოა ერთპალატიანი პარლამენტი (წარმომადგენელთა პალატა), რ-საც მოსახლ. ირჩევს 3 წლით. სახელმწიფოს მეთაურია ინგლ. მეფე (დედოფალი); ა. ზ-ში იგი წარმოდგენილია გენ.-გუბერნატორით, რ-საც თვითონ ნიშნავს 5 წლით. აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს მთავრობა.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა —იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

ბუნება. ა. ზ-ის ორივე დიდი კუნძული გადაჭიმულია 1700 *კმ*-ზე ჩრდ.-აღმ-იდან სამხრ.-დას-კენ. ჩრდ. კუნძულის მთელი სანაპირო ძლიერ დანაწევრებულია, სამხრ. კუნძულზე კი მხოლოდ ჩრდ. ნაწილშია ყურეები (ტასმანის, გოულდენბეი და სხვ.).

კუნძულების ტერიტ. 75%-ზე მეტი მთაგორიანია. დაბლობები ძირითადად მდინარეთა და ოკეანის სანაპიროებზეა. თითქმის მთელ სამხრ. კუნძულზე გადაჭიმულია სამხრ. ალპები, რ-ის საშ. სიმაღლეა 2000 *მ*, ზოგიერთი მწვერვალი კი თითქმის 4000 *მ* აღწევს (კუკის მთა — 3764 *მ*). სამხრ. კუნძულის აღმ. ნაწილი უკავია კენტერბერის ვაკეს (ყველაზე დიდი ა. ზ-ში). ჩრდ. კუნძული უმთავრესად ბორცვიანია; აღმ. ნაწილში აღმართულია მთები (საშ. სიმაღლე 1000 *მ*). ცენტრ. ნაწილი უკავია ვულკ. პლატოს, ხშირია მიწისძვრა. ბევრია ჩამქრალი და მოქმედი ვულკანი.

ჰავა სუბტროპ., ზღვის, უკიდურეს სამხრში —ზომიერი. ყველაზე ცივი თვის (ივლ.) საშ. ტემპ-რა ჩრდ. ნაწილში 12°C, სამხრ-ში 5°C; ყველაზე თბილი თვის (იანვ.), შესაბამისად, 19°C და 14°C. ნალექები 400—700 *მმ* წელიწადში, მთების დას. კალთებზე — 2000—5000 *მმ*.

მდინარეები წყალუხვია, სწრაფი, ქმნიან ჭორომებსა და ჩანჩქერებს, რასაც დიდი მნიშვნელობა აქვს ჰიდროელსადგურების მშენებლობისათვის. ყველაზე დიდი მდინარეა უაიკატო (სიგრძე 354 *კმ*). ჩრდ. კუნძულზე ბევრია ტექტონ. და ვულკ. წარმოშობის ტბა, სამხრ. კუნძულზე — მყინვარული წარმოშობისა. უდიდესია ტბა ტაუპო (612 *კმ*²).

ჩრდ. კუნძულზე, აგრეთვე სამხრ. კუნძულის ჩრდ.-აღმ. და უკიდურეს სამხრ.-აღმ. ნაწილში ძირითადად ყვითელმიწა და ყვითელ-მურა ნიადაგებია. ორივე კუნძულის მთიან ზონაში გვხვდება მთა-ტყის ყომრალი, ხირხატი და მთა-მდელოს ნიადაგები, ხეობების გაყოლებით ალუვიური ნიადაგებია.

ა. ზ. ტყეებისა და მდელოების ქვეყანაა. ტყეს უკავია 6,3 მლნ. *ჰა* (ქვეყნის ტერიტ. 23,3%). მცენარეული საფრის სახეობათა 75% ენდემურია.

ა. ზ-ის ცხოველთა სამყარო ღარიბია ძუძუმწოვრებით. ბევრია მორბენალი ფრინველი, მაგ., კივი (გამოსახულია ქვეყნის ეროვნ. ემბლემაზე) და სხვ.; ქვეწარმავლებიდან აღსანიშნავია ჰატერია.

მოსახლეობა. ძირითადი მოსახლ. — ახალზელანდიელები; შედგებიან ინგლისელ-ახალზელანდიელებისა (დაახლ. 2,4 მლნ. კაცი, 1973, შეფასება) და მაორისაგან (230 ათ. კაცზე მეტი). ცხოვრობენ აგრეთვე ინგლისელები, შოტლანდიელები, ინგლისელ-ავსტრალიელები, ჰოლანდიელები, სამოელები, კუკის კუნძულების აბორიგენები, ჩინელები, ინდოელები. მოსახლ. უმეტესობა ქრისტიანია (ანგლიკანები, პრესვიტერიანები, კათოლიკეები, მეთოდისტები და სხვ.). ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 1150,2 ათ. კაცი (1973), მ. შ. 25 % დასაქმებულია დამუშავებით მრეწველობაში, 12 %—სოფ. და სატყეო მეურნეობაში, თევზჭერასა და ნადირობაში, 17 % — ვაჭრობაში, 9 %— ტრანსპ. და კავშირგაბმულობაში, 21 %— მომსახურების სფეროში, 16 %—დანარჩენ დარგებში. მოსახლ. დაახლ. 72 % თავმოყრილია ჩრდ. კუნძულზე. მოსახლ. 81,5 % (1971) ქალაქად ცხოვრობს, მ. შ. 56 % —ქალაქებში: უელინგტონში (142 ათ. მცხ., 1974), კრაისტჩერჩში, ოკლენდში, დანიდინსა და ლოუერ-ჰატში.

ისტორიული ნარკვევი. ა. ზ-ის დასახლების ისტორია სათანადოდ არაა შესწავლილი. ზოგიერთი ცნობით, ა. ზ-ში ჯერ კიდევ X — XIV სს-ში, ცენტრ. პოლინეზიიდან თანამედროვე მაორის წინაპრების გადასახლებამდე, ცხოვრობდნენ ტომები, რ-ებიც მოგვიანებით გადაშენდნენ ან ასიმილაცია განიცადეს. პირველად ა. ზ. 1642 აღმოაჩინა ჰოლანდ. ზღვაოსანმა ა. ტასმანმა, ხოლო XVIII ს. II ნახევარში პირველად გამოიკვლია ინგლ. ზღვაოსანმა ჯ. *კუკმა*. XIX ს. დასაწყისიდან ევროპელებმა ა. ზ-ში პირველი დასახლებები შექმნეს და ინტენსიურად დაი-



ახალი ზელანდიის სახელმწიფო გერბი.

**ახალი ზელანდია**

შინაარსი






ახალი ზელანდია. მეცხვარეობის ერთ-ერთი ფერმა.


ახალი ზელანდია. ე. მერვინ ტეილორი. «გინე». გრავიურა ლინოლეუმზე. XX ს. შუა წლები.


მაორიული კვეთილი პანო (ფრაგმენტი). ხე. ახალი ზელანდიის საელჩო. ვაშინგტონი.

წყეს მაორის მიწების მითვისება. 1839 დიდ ბრიტანეთში შექმნილმა ა. ზ. სამიწო კომპანიამ დააარსა ქ. უელინგტონი. 1840 ა. ზ. ინგლ. კოლონიად გამოცხადდა. 1843-იდან დაიწყო მაორის შეიარაღებული ბრძოლა ინგლ. კოლონიზატორების წინააღმდეგ, მხოლოდ 1872-თვის შეძლეს ინგლისელებმა მაორის წინააღმდეგობის დაძლევა. ა. ზ-ში ოქროს საბადოების აღმოჩენის შემდეგ მკვეთრად გაიზარდა ინგლ. მოახალშენეთა რიცხვი (1860 ა. ზ-ში ევროპელთა რაოდენობამ 65 ათ. კაცს მიაღწია, 1868 წ. — 225 ათ. კაცს). ა. ზ-ის ეკონომიკა ცალმხრივად ვითარდებოდა. ქვეყანა იქცა მეტროპოლიის აგრ.-სანედლეულო დანამატად. წართმეულ მიწებზე იქმნებოდა მეცხვარეობის დიდი მეურნეობები, მთელი ეკონ. და პოლიტ. ძალაუფლება მიწათმფლობელი ოლიგარქიის ხელში მოექცა. წვრილი ფერმერების, მუშებისა და მოახალშენეთა ზეგავლენით ლიბერ. პარტიის (ჩამოყალიბდა 1891 არჩევნების წინ; არსებობდა 1930-იანი წწ. დასაწყისამდე) მთავრობამ XIX ს. დასასრულს, მსხვილი მიწათმფლობელების შეზღუდვისა და წვრილი ფერმერების წახალისების მიზნით, განახორციელა მრავალი ღონისძიება. უპირველეს ყოვლისა, მიღებულ იქნა კანონი სახელმწიფოს მიერ მსხვილი მამულების იძულებით შესყიდვის შესახებ, შემდგომში მათი წვრილი ფერმერებისათვის მიყიდვის მიზნით. წვრილი ფერმერებისათვის დაწესდა სახელმწ. კრედიტი, მიღებულ იქნა ზომები შრომითი ურთიერთობის და სოც. უზრუნველყოფის შემდგომი სრულყოფისათვის, 1893 შემოიღეს საყოველთაო საარჩევნო სისტემა, შემცირეს სამუშაო დრო, დააწესეს პენსიები და სხვ. ა. ზ-ის კაპიტალიზმი, რ-იც წარმოიშვა და ვითარდებოდა, როგორც ინგლ. კაპიტალიზმის „ფილიალი", მონაწილეობდა ბრიტ. იმპერიის კოლონიების პირდაპირ და არაპირდაპირ ექსპლუატაციაში, რამაც მას მნიშვნელოვანი სარგებლობა მოუტანა. 1907 ა. ზ-მ დომინიონის სტატუსი მიიღო. ამ დროისათვის ა. ზ-ის მოსახლეობამ 1 მლნ. მიაღწია. მუშათა მოძრაობის ზრდის შედეგად 1916 შეიქმნა ლეიბორისტული პარტია. 1912—13 გამწვავდა საგაფიცვო ბრძოლა. I მსოფლიო ომის შედეგად (ა. ზ. ამ ომში მონაწილეობდა დიდი ბრიტ. მხარეზე), ა. ზ. მცირე კოლონ. სახელმწიფოდ გადაიქცა — მიიღო მანდატი გერმ. ყოფილ კოლონიებზე დას. სამოასა და ნაურუზე (დიდ ბრიტანეთთან და ავსტრალ. კავშირთან ერთად).

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით ა. ზ-ში გაძლიერდა მუშათა მოძრაობა. 1921 შეიქმნა ა. ზ-ის კომპარტია. 20-იანი წლებიდან დაიწყო ა. ზ-ის ჩამოყალიბება დამოუკიდებელ კაპიტალ. სახელმწიფოდ. სხვა დომინიონებთან ერთად ა. ზ-მ საგარეო და საშინაო საქმეებში დამოუკიდებლობის უფლება მიიღო. მაგრამ II მსოფლიო ომამდე დიდი ბრიტანეთი კონტროლს უწევდა ა. ზ-ის საგარეო პოლიტიკას და იტოვებდა „პასუხისმგებლობას ა. ზ-ის თავდაცვის სფეროში". მეტროპოლია თითქმის მთლიანად ბატონობდა აგრეთვე ა. ზ-ის ეკონომიკაზე. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა ა. ზ-ის ეკონომიკა კატასტროფის პირას მიიყვანა. უმუშევართა რიცხვმა 1932-თვის 80 ათ. კაცს გადააჭარბა (ყველა შრომისუნარიანი მამაკაცის 2/5-ზე მეტი). 1935 არჩევნებში გაიმარჯვა ლეიბორისტულმა პარტიამ (ხელისუფლების სათავეში იყო 1949-მდე). ფართო მასების ზეგავლენით ლეიბორისტულმა მთავრობამ განახორციელა ღონისძიებები, რ-ებმაც ხელი შეუწყვეს მშრომელთა მდგომარეობის ნაწილობრივ გაუმჯობესებას. I და II მსოფლიო ომებს შორის პერიოდში ძირითადად დამთავრდა ახალზელანდიელი ერის ჩამოყალიბების პროცესი, რ-იც XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში დაიწყო. II მსოფლიო ომში ა. ზ. ანტიჰიტლერული კოალიციის მხარეზე იბრძოდა. ომის შემდგომ წლებში დაიწყო მრეწვ. შესამჩნევი ზრდა; ეკონ. საფუძვლად ჯერ კიდევ სოფ. მეურნ. რჩებოდა, რ-ის განვითარების დონით ა. ზ-ს კაპიტალ. სამყაროში ერთ-ერთი პირველი ადგილი ეკავა. ა. ზ-ის ეკონომიკა ისევ დიდ ბრიტანეთზე იყო დამოკიდებული. ინგლ. ინვესტიციები ა. ზ-ში 60-იან წლებში უცხოეთის ინვესტიციების 50%-ზე მეტს შეადგენდა. ამავე დროს ა. ზ-ის ეკონომიკაში გაძლიერდა ამერ. კაპიტალის შეჭრა. 1949-იდან ხელისუფლების სათავეში (გარდა 1957—60, როცა მთავრობა ლეიბორისტებმა ჩამოაყალიბეს) მოექცა ეროვნ. პარტია (შეიქმნა 1936) — ქვეყნის მთავარი ბურჟ. პარტია, რ-იც ხელს უშლიდა მშრომელთა ცხოვრების დონის ამაღლებასა და კვეცდა მათ უფლებებს. 1951 თებ.-ივლ. მოხდა ა. ზ-ის ისტორიაში ყველაზე დიდი გაფიცვა (25 ათ-ზე მეტი მონაწილე).

ომის შემდგომ წლებში მკვეთრად შესუსტდა ინგლ.-ა. ზ-ის პოლიტ. კავშირი. საგარეო პოლიტიკის მხრივ ა. ზ. მეტად და მეტად ექცევა აშშ-ის გავლენაში. ა. ზ. ანზიუსის (1951) და სეატოს (1954) წევრი გახდა. მისი ჯარები აშშ-ის მხარეზე მონაწილეობდნენ კორეისა და ვიეტნამის ომებში. 1961 ა. ზ-ის მთავრობა იძულებული გახდა დასთანხმებოდა დამოუკიდებლობა მინიჭებოდა მის კოლონიას დას. სამოას (ოფიციალურად 1962 წ. 1 იანვრიდან); 1968 დამოუკიდებლობა მიიღო აგრეთვე კ. ნაურუმ.

60-იანი წწ. ბოლოს და 70-იანი წწ. დასაწყისში ვითარდება ა. ზ-ის ეკონ. ურთიერთობა იაპონიასთან, ძლიერდება ეკონ.-პოლიტ. და სამხ. თანამშრომლობა ავსტრალიასთან (1969 აგვ. დაიდო ავსტრალია — ა. ზ-ის სამხ. შეთანხმება, რ-იც ითვალისწინებდა ინტეგრაციას, სტანდარტიზაციასა და კოოპერაციას თავდაცვისა და შეიარაღების სფეროში).

1972 ივლ. შეიქმნა ორივე ქვეყნის ერთობლივი მუდმივი კომიტეტი თავდაცვის საკითხებში. 1972 ნოემბ. საპარლამენტო არჩევნებში გაიმარჯვა ლეიბორისტულმა პარტიამ, რ-ის წინასაარჩევნო პროგრამა ითვალისწინებდა სეატოდან თანდათანობით გასვლას, ვალდებულებათა გადასინჯვას ანზიუსის ბლოკში და სხვა ღონისძიებებს. 1972 დეკ. ლეიბორისტულმა ხელისუფლებამ სამხრ. ვიეტნამიდან ა. ზ-ის სამხ. ინსტრუქტორები გამოიყვანა.

**ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.** ა. ზ-ის ეკონ. საფუძველია მაღალგანვითარებული სოფ. მეურნ., რ-ის წამყვანი დარგია მეცხოველეობა. კაპიტალ. ქვეყნებს შორის ა. ზ. II ადგილზეა მატყლის ნაპარსით, IV — კარაქის, VII — ყველის, XII—ხორცის წარმოებით. მსოფლიო ბაზარზე I ადგილზეა კარაქის, II — მატყლის, III — ყველისა და ხორცის ექსპორტით. ქვეყნის ეკონომიკაში დიდ როლს თამაშობს საზღვარგარეთის კაპიტალი, ძირითადად დიდი ბრიტანეთისა. ძლიერდება სახელმწ.-მონოპ. მმართველობა. სახელმწიფოს გამგებლობაშია დიდი ელსადგურები და ელექტროენერგიის განაწილება, რკინიგზები, ქვანახშირის შახტების მნიშვნელოვანი ნაწილი.


ე. მერვინ ტეილორი. «კიბორჩხლების დამჭერი». გრავიურა ხეზე.

ს ო ფ ლ ი ს  მ ე უ რ ნ ე ო ბ ა მაღალსაქონლური, ვიწროსპეციალიზებული და მეტად ინტენსიურია. ყველა შრომითი პროცესი მექანიზებულია, შრომის მწარმოებლურობა მაღალია. მიწის თითქმის 90% მსხვილი მიწათმფლობელების ხელშია. 1969 სოფ. მეურნეობაში გამოყენებული იყო 17,6 მლნ. ჰა მიწა, მ. შ. მუშავდებოდა 9,2 მლნ. ჰა; აქედან დაახლ. 90% ეკავა ხელოვნურ საძოვრებს და მხოლოდ 10% — მარცვლეულს, ხეხილსა და ბოსტნეულს. 1974 იყო (მლნ. სული): ცხვარი — 57, მსხვ. რქ. საქონელი — 9,4 (მ. შ. 2,1 მლნ. ძროხა). 1972 დამზადდა 320 ათ. ტ მატყლი, 1021 ათ. ტ ხორცი, 248,9 ათ. ტ კარაქი (მ. შ. 80% საექსპორტოდ), 104,9 ათ. ტ ყველი.

მემცენარეობა დამხმარე დარგია. მოჰყავთ ხორბალი (ფართ. 116 ათ. ჰა; მოსავალი 427 ათ. ტ, 1972), შვრია, ქერი. ქარისგან დაცულ ხეობებში გაშენებულია ხეხილი, ბოსტნეული, თამბაქო, სვია და სხვ. მისდევენ თევზჭერას და ვეშაპთრეწვას.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. ა. ზ-ში არის მრავალნაირი სასარგებლო წიაღისეული, მაგრამ საბადოების მარაგი უმნიშვნელოა და განლაგებულია ძნელად მისაწვდომ მთიან რ-ნებში. იღებენ ტიტან-მაგნეტიტურ ქვიშას (ჩრდ. კუნძული), ქვანახშირს (სამხრ. კუნძული), ნავთობსა და ბუნებრივ აირს (ქ. ნიუ-პლიმუთის მიდამოები და კაპუნი). აირის საბადოს მახლობლად აგებულია აირსაწმენდი ქ-ნა, გაყვანილია მილსადენები, რ-ებითაც აირს უელინგტონს, ოკლენდსა და ნიუ-პლიმუთს აწვდიან.

ჰიდროენერგორესურსები ა. ზ-ის ენერგიის მთავარი წყაროა. 1971 ჰესების საერთო სიმძლავრე 3,3 გვტ შეადგენდა.

დამუშავებითი მრეწვ. განსაკუთრებით სწრაფად გაიზარდა 60-იანი წლებიდან. პირველ ადგილს ინარჩუნებს კვების მრეწვ., თუმცა მისი ხვ. წილი თანდათან მცირდება. ვითარდება ქიმ., ცელულოზა-ქაღალდისა და ელექტრომანქანათმშ. მრეწვ., აშენდა მსხვილი საწარმოები: ალუმინის ქ-ნა (ქ. ბლაფი), მეტალ. ქ-ნა (ქ. ოკლენდთან), ნავთობგადასამუშ. ქ-ნა (ოკლენდის ნ.-კ.) და ცელულოზა-ქაღალდის კომბინატები. მსხვილი ავტოსააწყობო ქ-ნები საზღვარგარეთის კომპანიებს ეკუთვნის. დიდი სამრეწვ. საწარმოები ცოტაა. უმთავრესად არის საშ. და პატარა ქ-ნები და სახელოსნოები, რ-ებიც ადგილ. ბაზრის მოთხოვნილებებს ემსახურება.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი. ქვეყნის შიგნით კავშირი უმთავრესად რკინიგზებითა და საავტ. გზებით ხორციელდება, საგარეო— საზღვ. და საჰაერო გზებით. 1972 სახელმწ. რკინიგზის სიგრძე 4,8 ათ. კმ იყო. მთავარი მაგისტრალები მიემართება კუნძულების განაპირა მხარეებში, შიგა მთიან რ-ნებში რკინიგზა თითქმის არ არის. ელექტრიფიცირებულია 109,4 კმ.

ჩრდ. და სამხრ. კუნძულების რკინიგზის ქსელი ერთმანეთთან დიდი სარკინიგზო ბორნებითაა დაკავშირებული. საავტ. გზების სიგრძე 1972 იყო 94,9 ათ. კმ, მ. შ. 40,6 ათ. კმ მაგარსაფრიანია. განვითარებულია ავიამიმოსვლა. ყველაზე დიდი საერთაშ. აეროპორტებია ოკლენდში, უელინგტონში და კრაისტჩერჩში. საექსპორტო და საიმპორტო ტვირთის გადაზიდვა ხდება უცხოეთის კომპანიების გემებით. უდიდესი ნავსადგურებია ფანგარეი, ოკლენდი, უელინგტონი და სხვ.

ს ა გ ა რ ე ო  ვ ა ჭ რ ო ბ ა. 1972 ექსპორტმა შეადგინა 1369,8 მლნ. ახალზელანდიური დოლ., იმპორტმა—1149,6 მლნ. ექსპორტის 70%-ს შეადგენს ხორცი, მატყლი, კარაქი და ყველი. უკანასკნელ წლებში გაიზარდა ტყავის, ქაღალდის, მერქნისა და სხვ. სამრეწვ. საქონლის გატანა. შე-

აქვთ: მანქანა-მოწყობილობა, ნავთობი, ქიმიკატები, ფოსფორიტები, აგრეთვე სურსათი და ფართო მოხმარების საგნები. ა. ზ-ს ძირითადად სავაჭრო ურთიერთობა აქვს დიდ ბრიტანეთთან, აშშ-თან, ავსტრალიასთან, იაპონიასთან და სხვ.

**განათლება.** განათლების სისტემა მოიცავს სკოლამდელ დაწესებულებებს 3—5 წლის ასაკის ბავშვებისათვის, დაწყ. 8-წლიან სკოლას, საშ. სკოლას 4—5 წლის სწავლების ვადით. 1971/72 სასწ. წ. დაწყ. სკოლაში სწავლობდა 519,2 ათ. მოსწ., საშ სკოლაში—190,7 ათ. მოსწ. პროფ. მომზადება მიმდინარეობს 4-წლიანი საშ. სკოლის ბაზაზე. უმაღლეს სასწავლებლებში შედიან 6-წლიანი საშ. სკოლადამთავრებულები.

ა. ზ-ში 6 უნ-ტია: ოტაგოს (ქ. დანიდინი), კენტერბერის (ქ. კრაისტჩერჩი), ოკლენდის, ვიქტორიას (ქ. უელინგტონი), მისეის (ქ. პალმერსტონ-ნორტი) და უაიკატოს (ქ. ჰამილტონი).

სამეცნ.-კვლ. მუშაობა ა. ზ-ში წარმოებს უნ-ტებში, ინ-ტებში, დარგობრივ საბჭოებსა და სამეცნ. საზ-ბებში. 1970/71 იყო 3700 მეცნ. მუშაკი.

დიდი ბ-კებია: ა. ზ-ის ეროვნ. უელინგტონში, უელინგტონისა და ოკლენდის საჯარო, უნ-ტების ბ-კები. მუზეუმებია: უელინგტონის ეროვნ. სამხატვრო გალერეა, ოკლენდის ისტ. ეთნოგრ. მუზეუმი, კენტერბერის მუზეუმი კრაისტჩერჩში.

1974 ა. ზ-ში გამოდიოდა 8 ყოველდღიური გაზეთი. საინფორმაციო სააგენტოა „ნიუ ზილენდ პრეს ასოშეიშნ" (დაარსდა 1879). რადიოგადაცემებია 1925-იდან, სატელევიზიო — 1958-იდან.

**ლიტერატურა.** ქვეყნის მკვიდრი მოსახლეობის—მაორის შემოქმედება შემორჩენილია მითებით, სიმღერებითა და ზეპირსიტყვიერების სხვა ნიმუშებით. ინგლისურენოვანი ლიტ-რა ჩაისახა XIX ს. 70-იანი წლებიდან. ა. დომიტის (1811—87), ჯ. გ. უილსონის (1833—1905), ჯ. უაიტის (1826—91) და სხვ. მწერლების თხზულებებში გაბატონებული იყო მაორიზე ქრისტიანობის კეთილმყოფელი გავლენის თემა. XIX—XX სს. მიჯნაზე გაჩნდა მაორის ცხოვრების ამსახველი რეალისტური ნაწარმოებებიც [გ. ბ. ვოგელის (1868—1947) რომანი „მაორი ქალიშვილი", 1898; უ. ბოკის (1848—1931) ნარკვევები „სადაც აბიჯებს თეთრი", 1905; ა. გრეიზის (1867—1942) რომანი „ატარეტა, კეინგის ლამაზი ასული", 1908]. შეინიშნება სინამდვილისადმი კრიტ. დამოკიდებულებაც [უ. სეჩელის (1860—1942) რომანი „დაკარგულთა ქვეყანა", 1902; ა. მალგანის (1881—1962) რომანი „სახლი", 1927]. მოგვიანებით მკაფიოდ დაისვა ქალთა ემანსიპაციის [ე. ს. გროსმენი (1869—1931), ჯ. მანდერი (1877—1949)], სოც.-ფსიქოლ. [დ. მ. დევინი (დ. 1913), ჯ. რ. კოლი (დ. 1916), ა. პ. გესკელი (დ. 1913)] და რასობრივი პრობლემები [რ. დ. ფინლეისონი (დ. 1904), ნ. ჰილიარდი (დ. 1929)]. იუმორით გამოირჩევა ბ. მიტკაფისა (დ. 1931) და ბ. კრემპის (დ. 1935) შემოქმედება. მოდერნისტი მწერლები რ. ფრანსი (დ. 1913) და სხვ. ხატავენ ადამიანის უმწეობას თანამედროვე საზ-ბაში. ეროვნ. პოეზიის ფუძემდებლად მიჩნეულია პირველი პოეტი ქალი ჯ. მაკ-კეი (1864—1938); მის დემოკრ. ტრადიციებს მიჰყვებიან უ. დ. კრესუელი (1896—1960), ა. რ. დ. ფარბერნი (1904—57), ჯ. კ. ბექსტერი (დ. 1926), რ-თა პოეზიის მთავარი მოტივია ქვეყნისა და ხალხის დიდი სიყვარული. პირველი აღიარებული მაორი პოეტია ა. ა. კემპბელი (დ. 1925). რევ. პოეზიას სათავე დაუდო გ. უოტსონმა (1912—44).

**ხელოვნება.** ა. ზ-ის კოლონიზაციის წინახანებში მაორის ტომები მეტწილად სოფლებში ცხოვრობდნენ. მოედნის ირგვლივ დაჯგუფებული იყო მორებით ნაგები საცხოვრ. შენობები, სანაწოები, ორფერდასახურავიანი ჩარდახიანი ბეღლები, რ-თაც აღმ. მხრიდან კარი ჰქონდა დატანებული. მაორის მითებსა და ლეგენდებიდან მომდინარე დიდებული, მრისხანე სახეები, დინამ. სპირალისებრი ორნამენტების სიუხვე აღბეჭდილია ხის კვეთილობაში, რ-იც ამშვენებს შენობებს, ნავებს, საყოფაცხოვრებო ნივთებს. ხისა და ნეფრიტისაგან კვეთდნენ წინაპართა და გმირების გამოსახულებებს. ველური სელისაგან ქსოვდნენ სახიან მოსასხმებს. მაორი თავისი ხელოვნ. ტრადიციებს დღესაც ინარჩუნებს სახლების, ტანსაცმლის, სუვენირების მორთვა-გაწყობაში.

XIX ს. II ნახევარში ემიგრანტების მოზღვავებას მოჰყვა ქ-ების (ოკლენდი, უელინგტონი, კრაისტჩერჩი, დანიდინი) ზრდა ქუჩების სწორკუთხა ქსლით, ღია მოედნებითა და ცენტრში განლაგებული პარკებით. 1920—40-იან წწ-მდე უპირატესად ინგლ. არქიტ. სტილი (ნეოკლასიკა, ნეოგოტიკა) ჭარბობდა, შემდეგ დაიწყო შემობრუნება თანამედროვე არქიტექტურისაკენ (რკინაბეტონი, ფოლადის კარკასი, ხით გაწყობა). გავრცელებულია ორსართულიანი საცხოვრ. სახლები, დამახასიათებელი ადგილ. ნიშნებით (დიდი ჩარდახები, საძინებელი აივნები, ორფერდა სახურავები).

ადგილ. ფერწერა XIX ს. ბოლოს შეიქმნა. ხატავდნენ პეიზაჟებს (პ. ვან დერ ველდენი, ჯ. ნეარნი), მაორთა ტიპებსა და მათი ყოფის ამსახველ სურათებს (გ. ლინდაუერი, ფ. ჰოჯკინსი, ჩ. ფ. გოლდი). XX ს-ში აღსანიშნავია „კენტერბერის სკოლის" პეიზაჟები (ა. ფ. ნიკოლი), პ. მაკინტაირის პორტრეტები, ე. პეიჯის ქალაქის ხედები, რ. ო. გროსის მონუმ. ქანდაკება, განსაკუთრებით ე. მერვინტეილორის გრავიურა და კვეთა, რ-შიც ქვეყნის პოეტურად ასახული ბუნება შერწყმულია დიდი ფანტაზიით შესრულებულ ჩუქურთმებსა და მაორის ლეგენდარულ სახეებთან.

ა. ზ-ის მკვიდრი მოსახლეობის — მაორი მუს. ხელოვნება პირველყოფილ საზ-ბიდან მომდინარეობს. სიმღერები (საწესჩვეულებო, სატრფიალო, ივანანა და სხვ.) რიტმულია. სიმღერა-ცეკვებია — ხაკა (მამაკაცთა) და პოი (ქალთა). საკრავებია: ფლეიტის ნაირსახეობანი (კოაუაუ, ნგურუ) და ხის, ქვისა და ვეშაპის ძვლის საყვირები (პუტორინო).

ევრ. ახალმოსახლეთა მუს. ხელოვნება ვითარდებოდა ევრ. მუსიკის გავლენით. დიდ როლს თამაშობს ჯერ კიდევ XIX ს-ში აღმოცენებული საგუნდო და კამერული მუსიკის საზ-ბანი. თანამედროვე კომპოზიტორები არიან: დ. დილბერნი, ტ. ვერნონ გრიფითსი, გ. ლასკომბი და სხვ. 1954 შეიქმნა ახალზელანდიური საოპერო კომპანია და ეროვნ. საბალეტო დასი. ა. ზ-ის რადიომაუწყებლობის კორპორაციასთან (ენ-ზე-ბი-სი) არსებობს ორი სიმფ. ორკესტრი — ეროვნ. და ახალგაზრდული.

მუს. განათლების ცენტრებია უნ-ტები და სკოლა ნელსონში (დაარსდა 1893).

ა. ზ-ის ეროვნ. თეატრი ძალზე ახალგაზრდაა. აქ თავდაპირველად გასტროლებს მართავდნენ დიდი ბრიტ. და ავსტრალ. დასები. XX ს. 30-იანი წლებიდან სკოლებთან, უნ-ტებთან შეიქმნა სცენისმოყვარეთა საოპერო, დრამ. დასები. სცენისმოყვარეთა ასეთი დასები დღესაც არსებობს ქ-ებში: უელინგტონი, ოკლენდი, ჰამილტონი, პალმერსტონი, დანიდინი (აქ 1958 დაარსებულ თეატრ „გლობს" ხელმძღვანელობენ პროფ. მსახიობები ცოლ-ქმარი პ. და რ. კარები. თეატრთან არსებობს სტუდია). საკუთარი სათეატრო შენობა მხოლოდ რამდენიმე დასს აქვს. დანარჩენები ხშირად თეატრისათვის გამოუსადეგარ დარბაზებს ქირაობენ.

1912 ა. ზ-ში შეიქმნა სახელმწ. კინოსტუდია ტურისტული ფილმების წარმოებისათვის. რეჟისორი რ. ჰეიუერდი გახდა ეროვნ. მხატვრული კინოს ფუძემდებელი; მისი საუკეთესო ფილმი „უკანასკნელი წინააღმდეგობა" (1935) ასახავს ბრძოლას მაორისა და კოლონიზატორებს შორის. 1936 შეიქმნა სრულმეტრაჟიანი მხატვრული ფილმი „მოგზაურობა სამისთვის" (რეჟისორი მ. ფორლონგი). კინემატოგრაფისტების მოღვაწეობას ზღუდავდა მთავრობა, ამიტომ ბევრი მათგანი იძულებული გახდა წასულიყო ემიგრაციაში. ზოგმა საკუთარი კინოფირმები შექმნა. გამოუშვეს ფილმები: „გადალახული დაბრკოლება" (რეჟისორები რ. მაირამში და ჯ. ო'ში) და „ლტოლვილი" (რეჟისორები ო'ში და ჯ. გრეიამი). სახელმწ. კინოსტუდია უშვებს მხოლოდ მოკლემეტრაჟიან დოკუმენტურ ფილმებს. მ. შ. აღსანიშნავია „ეროვნული ახალგაზრდული ორკესტრი" (1961), „შორს ზღვის იქით" (1966), „ოკლენდი" (1967), „ბალახის მომყვანნი" (1970).

ა. ზ-ში 230-ზე მეტი კინოთეატრია.

*ლიტ.*: Андреева В. М., Новая Зеландия, М., 1963; Андреева В. М., Малаховский К. В., Петриковская А. С., Новая Зеландия, М., 1974; Ерофеев Н. А., Англо-французское соперничество в Тихом океане и аннексия англичанами Новой Зеландии в 1840 г., кр.: Французский ежегодник. 1958, М., 1959; Железнова И. Л., Лебедев И. А., Киви, М., 1966; Зименко В., Образы Новой Зеландии, «Культура и жизнь», 1959, № 7; Линдсей А., На земле маори, «Советская музыка», 1965, № 9; Новозеландские рассказы. Вступ. ст. В. Рубина, М., 1963; Bertram J., Towards a New Zealand literature, Dunedin, 1971; Condliffe J. B., The economic outlook for New Zealand, Wellington, 1969.

ილუსტრაცია —იხ. ჩანართი, გვ. 128—129.

**ახალი ზელანდიის ოლქი,** ხმელეთის ერთ-ერთი ზოოგეოგრაფიული ოლქი. ზოგჯერ მას ავსტრალიის ოლქში აერთიანებენ. უკავია ახალი ზელანდიის ორივე კუნძული, აგრეთვე კ-ები ჩატემი, ნორფოლკი, მაკუორი, ოკლენდი, კერმადეკი და სხვ. ოლქის ფაუნა ღარიბია, კუნძულებრივი ტიპისაა. ძუძუმწოვრებიდან აქ მხოლოდ ენდემური მაორიული ვირთაგვა (Mus maorium) და ორი სახეობის ღამურა გვხვდება. ფრინველებს შორის ენდემურია *კივისნაირნი,* რ-ებიც რამდენიმე სახეობითაა წარმოდგენილი. აღსანიშნავია აგრეთვე გუია, პოე, იისფერი პორფირიონი, თუთიყუშები კაკაპო, რ-საც ფრენის უნარი თითქმის დაკარგული აქვს, და ნესტორი. XIX ს. დასაწყისამდე ა. ზ. ო-ში ბინადრობდა მეტად საინტერესო ფრინველი *მოა.* ქვეწარმავლებიდან გვხვდება *ჰატერია,* რ-იც გარეგნულად მოზრდილ ხვლიკს ჰგავს. ამფიბიებიდან ენდემურია ლიოპელმა (უკუდო ამფიბიებს შორის განვითარების ყველაზე დაბალ საფეხურზე დგას), მტკნარი წყლის თევზებიდან აღსანიშნავია გალაქსიები. დიდი რაოდენობითაა ნაირგვარი მწერები. აკლიმატიზებულია ცხოველთა მრავალი სახეობა (ირემი, მელა, ბოცვერი, შოშია, ბეღურა, კალმახი და სხვ.). ა. *ჯანაშვილი.*








ახალი ზელანდიის ოლქი. ზემოდან ქვემოთ: კივი. თუთიყუში ნესტორი. კაკაპო. ხონთქრის ქათამი. უეკის მწყემსა. გუია (დედალი და მამალი).



ახალი ზელანდიის ოლქი. ჰატერია.

ახალი იერუსალიმის მონასტერი



აღდგომის ტაძარი (1656—85, დანგრევამდე). საერთო ხედი.



ტაძრის ინტერიერი.

**ახალი ზელანდიის ქვეოლქი,** პალეოტროპიკული ოლქის ერთ-ერთი ბოტანიკურ-გეოგრაფიული ქვეოლქი. მოიცავს ახალი ზელანდიის ორივე კუნძულს, კერმადეკის, ჩატემისა და ანტიპოდის კ-ებს, რ-ებიც სამხრ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში მდებარეობს. მცენარეულობა შემორჩენილია მეზოზოური ეპოქიდან. ა. ზ. ქ-ში 1922 სახეობაა, რ-თა 76% ენდემურია (ენდემური გვარები — 11%). ფლორა უმთავრესად მალეზიური წარმოშობისაა. ა. ზ. ქ-ში ძირითადად სახეობათა ხუთი ისტ.-გეოგრ. ელემენტია: 1. პალეოზელანდიური — სახეობათა უძველესი ჯგუფი (ახალზელანდიური სელი—Phormium tenax, რთულყვავილოვანთა გვარები—Haastia და Raoulia, წიწვოვანი — Phyllocladus); 2. სუბანტარქტიკული — მრავალი გვარი საერთოა ანტარქტ. ოლქის ფლორასთან (სამხრეთის წიფელი — Nothofagus, წიწვოვანები — Dacrydium, Libocedrus და სხვ.); 3. პალეოტროპიკული — უმთავრესად მალეზიური სახეობებია (ხისებრი გვიმრების გვარები: ალზოფილა — Alsophila, ციათეა — Cyathea, ფიჭვი „კაური“ — Agathis australis და სხვ.); 4. ავსტრალიური— ძალიან სუსტადაა ასახული. მასში ავსტრალ. ფლორის მხოლოდ ზოგიერთი მრავალსახეობიანი გვარი 1—2 სახეობითაა წარმოდგენილი. ავსტრალიისათვის ყველაზე დამახასიათებელი გვარები კი — ევკალიპტი და აკაცია ა. ზ. ქ-ში სრულებით არაა; 5. კოსმოპოლიტური — მსოფლიოში ფართოდ გავრცელებული მცენარეები (წყლის ვაზი — Potamogeton natans, ისლის ზოგიერთი სახეობა და სხვ.); ამ ელემენტის მეორე ჯგუფს შეადგენს კოსმოპოლიტურ მცენარეთა ახალზელანდიური *ვიკარული სახეობები* (ეწრის გვიმრა — Pteridium esculentum, კოსმოპოლიტური P. aquilinum-ის ნაცვლად, ახალზელანდიური ჭინჭარი — Urtica australis, კოსმოპოლიტური ჩვეულებრივი ჭინჭრის ნაცვლად და ა. შ.). ა. ზ. ქ-ის მცენარეული საფარი ზონალური თანამიმდევრობით ქმნის შემდეგ ტიპებს: ა) სუბტროპიკულ მარადმწვანე ტენიან ტყეებს (ფოთლოვნებიდან — ტარაირე — Beilschmiedia tarairi და სხვ., წიწვოვნებიდან — კაური — Agathis australis, ტოტარა — Podocarpus totara, ხისებრი გვიმრები, ლიანები და ეპიფიტები); ბ) სამხრეთის წიფლის (Nothofagus solanderii, N. truncata) ანტარქტ. ტენიან მარადმწვანე ტყეებს ლიანებისა და ეპიფიტების მცირე მონაწილეობით. ამჟამად ორივე ზონაში ლანდშაფტური ხასიათის მარადმწვანე ბუჩქნარია, რ-იც უმთავრესად ტყეების გაკაფვის შედეგადაა განვითარებული; ამ ზონებისათვის დამახასიათებელია ახალზელანდიური სელი, „კომბოსტოს ხე“ ანუ დრაცენა (Cordyline australis) შროშანისებრთა ოჯახისა, მანუკა (Leptospermum scoparium) მირტისებრთა ოჯახისა და სხვ ; გ) სამხრეთის წიფლის (Nothofagus cliffortioides) სუბალპ. ტყეებს წიწვოვანთა ქვეტყითურთ (ბიდვილის ლიბოცედრუსი — Libocedrus bidwillii, მთის ტოტარა — Podocarpus nivalis და სხვ.). ზოგან გავრცელებულია სუბალპ. ზაფხულმწვანე ტყეები, რ-ებიც უმთავრესად ბალბისებრთა ოჯახის ჰოჰერიას გვარის სახეობებითაა (Hoheria glabrata და სხვ.) შექმნილი, სუბალპ. ბუჩქნარები რთულყვავილოვანთა ოჯახის ოლეარიას გვარის სახეობებითურთ (Olearia lacunosa და სხვ.) და სხვ. ალპ. ზონაში მაღალმთის უდაბნოს ქმნის დორისებრი მკვრივკორდოვანი რთულყვავილოვანი მცენარეები (Haastia, Raoulia, Phyllachne).

ა. ზ. ქ-ის თითქმის ყველა ზონაშია ე. წ. ტ უ ს ო კ ი ს მცენარეულობა, რ-საც ქმნის მაღალი მკვრივკორდოვანი მარცვლოვნები, მაგ., ახალზელანდიური წივანა (Festuca novae-zelandiae), თივაქასრა (Poa caespitosa), დანტონია (Danthonia raoulii) და სხვ. ა. ზ. ქ-ში ზოგან გვხვდება მანგროს ტყეები, სფაგნუმიანი ჭაობები, წყლის მცენარეულობა და სხვ. სპეციფიკურია ცხელი გეიზერების მიდამოში გავრცელებული მცენარეულობა.

*მ. სახოკია.*

**ახალი ზირბითი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ორბეთის სოფსაბჭო), საყარაულოს ქედზე (თრიალეთის შტოქედი), მდ. ფარცხისისწყლის (ალგეთის შენაკადი) სათავეში, მანგლის—თბილ. გზატკეცილზე. ზ. დ. 1250 *მ,* თეთრი წყაროდან 18 *კმ.* ორბეთის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ორბეთში (0,5 *კმ*).

**ახალი თერჯოლა** (ყოფ. მ წ უ ხ ა რ ე ლ ა), სოფელი თერჯოლის რ-ნში, ჩრდ. იმერეთის ბორცვიან-სერებიან მთისწინეთზე, მდ-ების ჩხარისა და ხაუჩის წყალგამყოფ სერზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა. თ., ბოსელა). ზ. დ. 240 *მ,* თერჯოლიდან 5 *კმ.* ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეჩაიეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალი იერუსალიმის მონასტერი,** რუს. ხუროთმოძღვრების ძეგლი. მდებარეობს მოსკოვიდან 50 *კმ*-ზე, მდ. ისტრის ნაპირას. დააარსა პატრიარქმა ნიკონმა 1656. ანსამბლის მთავარი ნაგებობა — აღდგომის ტაძარი (1656—85), ნიკონის ჩანაფიქრით, უნდა ყოფილიყო იერუსალიმის სოლომონის ტაძრის პირი, მაგრამ გეგმის გარდა ტაძრებს არაფერი აქვთ საერთო. ტაძრის ცენტრ. ნაწილს ერთი მხრიდან ეკვროდა როტონდა (როტონდის ქვით ნაგები კარვისებრი სახურავი ჩამოინგრა 1723, აღადგინეს 1749, ბ. რასტრელის პროექტით), მეორე მხრიდან — სამრეკლო; აქვე იყო სატრაპეზოები, ეკლესიები, საცხოვრ. და სამეურნეო დანიშნულების შენობები. მონასტერს გარს ერტყა კოშკებიანი გალავანი. 1941 მონასტერი გერმ. ფაშისტებმა დაანგრიეს, მიმდინარეობს სარესტავრაციო სამუშაოები.

**ახალი ინგლისი** (New England), შტატების ჯგუფი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. მოიცავს მენის, ნიუ-ჰემფშირის, ვერმონტის, მასაჩუსეტსის, როდ-აილენდისა და კონექტიკუტის შტატებს. ფართ. 172,6 ათ. *კმ²*. მოსახლ. 11,8 მლნ. კაცი (1970), მ. შ. 76,4% ქალაქში ცხოვრობს. მთავარი ეკონ. ცენტრი — ქ. ბოსტონი. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. (1,5 მლნ. კაცი) დახლ. 1/3 დასაქმებულია დამუშავებით მრეწველობაში (ელექტროტექ., ელექტრონიკა, მოტორმშენებლობა, სამრეწვ. მოწყობილობის წარმოება, მსუბუქი მრეწვ. და სხვ.). „ა. ი.“ ამ მხარეს უწოდა ინგლ. კაპიტანმა ჯ. სმითმა, რ-მაც 1614 შეისწავლა მისი სანაპიროები. ა. ი-ის სისტემ. კოლონიზაცია დაიწყო XVII ს. 20-იანი წლებიდან ინგლისელთა დასახლების — ნიუ-პლიმუთის დაარსებით (1620). ა. ი. ამერიკაში ინგლ. კოლონიებს შორის ეკონომიკურად ყველაზე უფრო განვითარებული იყო. წამყვან როლს ასრულებდა ჩრდ. ამერ. დამოუკიდებლობისათვის ომში (1775—83). XIX ს-ში იყო აბოლიც. მოძრაობის უმნიშვნელოვანესი ბაზა, აქტიურად მონაწილეობდა სამოქალაქო ომში (1861—65).

**ახალი ირლანდია** (New Ireland), უწოდა ინგლ. მოგზაურმა ფ. კარტერეტმა (1767), ვულკ. კუნძული წყნარ ოკეანეში, ბისმარკის არქიპელაგში (მელანეზია). ფართ. 8,6 ათ. *კმ²*. მოსახლ. 50,7 ათ. კაცი (მიმდებარე კუნძულებიანად, 1970). შედის გაეროს დაქვემდებარებული ტერიტორიის—ახალი გვინეის შემადგენლობაში. მართავს ავსტრალ. კავშირი. მაქს. სიმაღლე 2150 *მ*-მდე (მთა ლამბელი). სანაპირო ზოლში დაბლობია. ჰავა ეკვატორული. ნოტიო ეკვატორული ტყეები. ძირითადი კულტურა ქოქოსის პალმა. მთავარი ნავსადგური კავიენგი.

**ახალი ისტორია,** ისტორიულ მეცნიერებაში მიღებული მსოფლიო ისტორიის იმ პერიოდის სახელწოდება, რ-იც უშუალოდ მოსდევს შუა საუკუნეებს და წინ უძღვის უახლეს ისტორიას (მარქსისტულ ისტ. მეცნიერებაში მიღებული პერიოდიზაციით—პერიოდი ინგლისის XVII ს. ბურჟ. რევოლუციიდან რუსეთში 1917 დიდი ოქტ. სოციალისტურ რევოლუციამდე).

**ახალი ისტორიული სკოლა,** იხ. *ისტორიული სკოლა პოლიტიკურ ეკონომიაში.*

**ახალი კადუეთი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (მჭადიჯვრის სოფსაბჭო), მდ. ნარეკვავის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 800 *მ,* დუშეთიდან 14 *კმ.* შუახევის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ლამოვანში (4 *კმ*).

**„ახალი კავკასიონი“,** ქართ. ყოველთვიური ჟურნალი, საქართველოს მწერალთა კავშირის ორგანო. გამოვიდა 1925 თბილისში, № 1 — 2. საქართვ. მწერალთა კავშირის საბჭოს პრეზიდიუმის გამოცემა. რედ. პ. ინგოროყვა. ჟურნალში თანამშრომლობდნენ იმ დროის გამოჩენილი ქართვ. მწერლები, კრიტიკოსები და მეცნიერები. *ი. ლორთქიფანიძე.*

**ახალი კალედონია** (Nouwelle Calédonie),კუნძულთა ჯგუფი წყნარი ოკ. სამხრ.-დას. ნაწილში, მელანეზიაში. საფრ. სამფლობელო. შედგება დიდი კონტინენტური კუნძულისა და მცირე, უმთავრესად მარჯნის კ-ებისაგან. საერთო ფართ. 19,0 ათ. *კმ²*. მოსახლ. 110 ათ. კაცი (1972). მთავარი ქალაქი და ნავსადგური —ნუმეა. მთავარი კუნძული მთაგორიანია. სიმაღლე 1628 *მ*-მდე (მთა პანიე). ჰავა სუბეკვატორული. ტროპ. მარადმწვანე ტყეები და სავანები. ნიკლის, ქრომის, რკინის, მანგანუმის მადნის საბადოები და მოპოვება. ბამბის, შაქრის ლერწმის, ბრინჯის, ყავის, ბანანის, ქოქოსის პალმის პლანტაციები. მეცხოველეობა. ა. კ. 1774 აღმოაჩინა ინგლ. მოგზაურმა ჯ. კუკმა. ინგლის-საფრ. მოცილეობა ა. კ-ის გამო 1853 საფრ. ბატონობის დამკვიდრებით დასრულდა. 1860 იგი ცალკე კოლონიად გამოიყო. ფრანგ ხელისუფალთა თვითნებობამ 1878 მკვიდრი მოსახლეობის — მელანეზიელთა აჯანყება გამოიწვია, 1879 აჯანყება ჩაახშეს. 1864—96 საფრანგეთიდან აქ ასახლებდნენ სისხლის სამართლის დამნაშავეებს. 1871—



72 გადმოსახლდეს პარიზის კომუნის დაახლ. 4 ათ. მონაწილე. I მსოფლიო ომის შემდეგ იაპონიამ სცადა ხელთ ეგდო ა. კ-ის ნიკელისა და ქრომის საბადოები. 1940 ა. კ-ის ხელისუფლებმა არ ცნეს ვიშის მთავრობა საფრანგეთში. 1946 ა. კ-მ მიიღო საფრ. „ზღვისიქითური ტერიტორიის“ სტატუსი.

**ახალი კართაგენი,** იხ. *კარტახენა*.

**ახალი კასტილია** (Castilla la Nueva), ისტ. ოლქი ცენტრ. ესპანეთში (მდ. ტახოს აუზი, მესეტის ზეგნის სამხრ. ნაწილი). იყოფა მადრიდის, გვადალახარის, კუენკის, ტოლედოს, სიუდად-რეალის პროვინციებად. ფართ. 72,3 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 5164 ათ. კაცი (1970). მთავარი ქალაქი — მადრიდი.

ა. კ. ცნობილია მარცვლეული მეურნეობით, პარკოსანი კულტურებითა და მევენახეობით. სარწყავ მიწებზე მისდევენ მებაღეობა-მებოსტნეობას. განვითარებულია მეცხოველეობა, განსაკუთრებით მეცხვარეობა.

ა. კ-ის ტერიტორიაზეა მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი *ალმადენის* ვერცხლისწყლის საბადო. მოიპოვება საწვავი ფიქლები. მთის მდინარეებზე აგებულია ჰესები. მადრიდში განვითარებულია მსუბუქი და მძიმე მრეწვ. დარგები, პატარა სამრეწვ. ცენტრებში კი განლაგებულია სას.-სამ. პროდუქციის გადასამუშ. საწარმოები. ტოლედო ძველთაგანვე ცნობილია იარაღის წარმოებით. კუენკის პროვინციაში ამზადებენ და ამუშავებენ ხე-ტყეს. ქალაქებს შორის ისტ. წარსულით და კულტ. ძეგლებით გამოირჩევა მადრიდი და ტოლედო.

**ახალი კასტილიის ზეგანი,** ზეგანი პირენეს ნ.-კ-ზე, მესეტის ზეგნის სამხრ. ნაწილი. ზეგნის აღმ. მხარე უმთავრესად ვაკეა. ჩრდ. ნაწილი უჭირავს ახალი კასტილიის პლატოს (600—800 *მ*), სამხრეთი — ლა-მანჩის პლატოს; დას-ით აღმართულია ტოლედოს მთები და სიერა-დე-გვადალუპე (1000—1500 *მ*). ამ მთების ჩრდ-ით და სამხრ-ით მდ-ების ტახოსა და გვადიანის შუაწელში ვრცელი ჩადაბლებებია (300—500 *მ*). ჰავა სუბტროპ. კონტინენტური, მშრალი; დას. ნაწილში — უფრო რბილი და ნოტიო. ნალექები 400 *მმ* წელიწადში. ზეგნის აღმ. ნაწილში გაუხეშებული მეჩხერი ქსეროფიტული ბუჩქნარები და ნახევარბუჩქნარებია, დას-ში — მარადმწვანე მუხის ტყეები და მაქვისი. ა. კ. ზ-ზეა ესპ. დედაქალაქი მადრიდი.

**„ახალი კვალი“,** ქართ. ყოველკვირეული პოლიტ. და ლიტ. გაზეთი ს.-დ. მიმართულებისა. გამოდიოდა 1915 -- 16 ქუთაისში. რედ.-გამომცემელი — ს. ბახტაძე. გაზეთში თანამშრომლობდნენ ფ. მახარაძე, ს. დადიანი, ი. ნიკოლეიშვილი, ვ. რუხაძე, ს. თავაძე, თ. ჭუმბურიძე, გ. ტაბიძე. დაიხურა ადგილ. ხელისუფლების განკარგულებით.

*ი. ლორთქიფანიძე.*




**„ახალი კვალი“,** ქართ. ყოველკვირეული მეცნიერულ-პოლიტიკური ჟურნალი. „ახალგაზრდა მარქსისტთა“ ორგანიზაციის ორგანო. გამოდიოდა 1918—21 თბილისში არარეგულარულად (1918, № 1—9; 1919, № 1, 2; 1920, № 3, 4, 9; 1921, № 1—2). თანამშრომლობდნენ კ. ბაქრაძე, მ. ხუნდაძე, ბ. რამიშვილი, ე. ნიკურაძე, ს. მიხელიძე, მ. გოგიბერიძე და სხვ.

**ახალიკი** (ყოფ. *აბანო*), სოფელი წალკის რ-ნში (წალკის სადაბო საბჭო), მდ. ქციის მარცხ. მხარეზე, წალკის ქვაბულში. ზ. დ. 1540 *მ*, წალკიდან 5 *კმ*. წალკის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, ამბულ., შუა საუკ. ეკლესია.

**ახალი კინდღი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, შავი ზღვის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 10 *მ*, ოჩამჩირიდან 15 *კმ*. კინდღის მეჩაიეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**„ახალი კრიტიკა“** (ინგლ. „new criticism“, ფრანგ. „critique nouvelle“), მიმდინარეობა ინგლისურ, ამერიკულ და ფრანგულ კრიტიკასა და ლიტერატურათმცოდნეობაში. „ა. კ.“ მხატვრულ ნაწარმოებს განიხილავს როგორც თვითკმარ „მხატვრულ ფენომენს“ და მისი ანალიზის დროს არ ეყრდნობა საზ. ისტ. და ბიოგრ. ფაქტორებს. ინგლისში მისი წარმომადგენლები არიან ფ. ლივისი, ლ. უ. ემფსონი. ფ. ლივისი, დ. ტომფსონთან ერთად, ავტორია წიგნისა „კულტურა და გარემო“ (1933). ამერიკაში „ა. კ.“ ჩამოყალიბდა 30—40-იანი წლების მიჯნაზე ინგლ. კრიტიკოსებისა და პოეტების ა. რიჩარდსის, ლ. უ. ემფსონის, ე. პაუნდისა და ტ. ს. ელიოტის შემოქმედების გავლენით. 50-იანი წლებიდან „ა. კ.“ გაბატონებულ მიმართულებად იქცა (ჯ. რენსომი, ა. ტეიტი, კ. ბრუქსი და სხვ.). საფრანგეთში „ა. კ.“ 50-იან წლებში გამოიკვეთა და იგი ლიტერატურათმცოდნეობითი სტრუქტურალიზმის სახეობას წარმოადგენს. ფრანგ. „ა. კ-ის“ წარმომადგენლები მიმართავენ სტრუქტურული ლინგვისტიკის, ანთროპოლოგიის, „სიღრმის ფსიქოლოგიის“ მეთოდებს (კ. ლევი-სტროსი, ჟ. ლაკანი, მ. ფუკო, რ. იაკობსონი და სხვ.).

**ახალი ლალალო,** სოფელი მარნეულის რ-ნში (სადახლოს სოფსაბჭო), მდ. დებედის მარცხ. მხარეს, მარნეულის ვაკეზე. ზ. დ. 410 *მ*, მარნეულიდან 26 *კმ*. დამიაგიაურარხის ეთერზეთების საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა.

**ახალი მამუდლო,** სოფელი მარნეულის რ-ნში (შულავერის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. დებედის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 340 *მ*, მარნეულიდან 12 *კმ*. არაფლოს მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. არაფლოში (1,5 *კმ*).

**ახალი მარაბდა,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (კოდის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. ალგეთის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 760 *მ*, თეთრი წყაროდან 28 *კმ*. არსენა ოძელაშვილის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. კოდაში (9 *კმ*). ბ-კა, კლუბი.

**ახალი მიწა,** კუნძულთა ჯგუფი ჩრდ. ყინულოვან ოკ-ში, ბარენცისა და კარის ზღვებს შორის. შედის რსფსრ არხანგელსკის ოლქში. შედგება მატოჩკინ-შარის ვიწრო სრუტით (სიგრძე 2—3 *კმ*) გაყოფილი ჩრდილოეთისა და სამხრეთის დიდი კუნძულებისა და რამდენიმე მცირე კუნძულისაგან. კუნძულები გაჭიმულია სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-აღმ-კენ 925 *კმ*-ზე; ფართ. 83 000 $კმ^2$-ზე მეტი. სამხრ-ით კარის ჭიშკრის სრუტით ა. მ. გამოყოფილია კ. ვაიგაჩისაგან. ა. მ-ის დიდი ნაწილი უკავია ქედს, რ-იც სამხრ-ით ბორცვებში გადადის. მთები აგებულია დანალექი და ვულკ. ქანებით. სიმაღლე 1547 *მ*-მდე. ა. მ-ზე ზღვის არქტიკული მკაცრი ჰავაა. მარტის (ყველაზე ცივი თვის) საშ. ტემპ-რა მერყეობს — 16°-იდან (სამხრ.) — 22°C-მდე (ჩრდ.), ივლისისა 6,4°C-იდან (სამხრ.), 2,2°C-მდე (ჩრდ.). დიდია ჰაერის სინოტივე. ხშირია ღრუბლიანობა და ნისლი. ნალექები ჩრდ. კუნძულის დას. სანაპიროზე დაახლ. 300 *მმ* წელიწადში, აღმ. — გაცილებით ნაკლები, ხოლო ყინულის საფარზე — 600 *მმ*-ზე მეტი (უმთავრესად თოვლის სახით). დამახასიათებელია ძლიერი ადგილ. ქარები (ახალი მიწის ბორა). ზედაპირის დაახლ. 25% (უმთავრესად ჩრდილოეთის კ.) კონტინენტური ყინულითაა დაფარული. ყინულისაგან თავისუფალ ზედაპირზე ხარობს ხავსები და მღიერები. ყვავილოვანი მცენარეულობა იშვიათია. აქ არის არქტიკულ უდაბნოთა ზონა. ცხოველებიდან გვხვდება ლემინგი, ყარსაღი, თეთრი დათვი. ზაფხულში აქ ბევრი ფრინველია, რ-ებიც დიდ კოლონიებს, ე. წ. „ფრინველთა ბაზრებს“, ქმნიან. სანაპირო ზოლში ბინადრობს სელაპი, მორჟი და სხვ. ა. მ. უმთავრესად რუსმა მკვლევრებმა შეისწავლეს.

**„ახალი მონაცემები მიწათმოქმედებაში კაპიტალიზმის განვითარების კანონების შესახებ.** ნაკვეთი I. კაპიტალიზმი და მიწათმოქმედება ამერიკის შეერთებულ შტატებში“, ვ. ი. ლენინის ნაშრომი, მიძღვნილი სოფ. მეურნეობაში კაპიტალიზმის განვითარების კანონების ანალიზისადმი აშშ-ის მაგალითზე. დაიწერა 1914—15, პირველად გამოაქვეყნა გამომც. „ჟიზნ ი ზნანიემ“ 1917 პეტროგრადში. შეტანილია ვ. ი. ლენინის თხზ. სრ. კრებულში (ქართულად — თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22). ნაშრომის II ნაკვეთის დაწერა (გერმანიის მაგალითზე) ვ. ი. ლენინმა ვეღარ მოასწრო.

ოფიც. სტატ. მონაცემების კრიტ. განხილვის საფუძველზე ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა, რომ აშშ-ში სოფ. მეურნ. ვითარდებოდა კაპიტალ. გზით, რაც გულისხმობდა წვრილ მწარმოებელთა გარდუვალ ექსპროპრიაციას. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა, რომ აშშ-ში წვრილმწარმოებელთა ექსპროპრიაციის ტენდენციას იმ დროისათვის ორი გარემოება აფერხებდა: სამხრ. შტატების დაქუცმაცებული მონათმფლობელური პლანტაციები და დაუსახლებელი დასავლეთი. მაგრამ ამასთან ორივე ეს გარემოება აფართოებდა კაპიტალიზმის ბაზას, ამზადებდა პირობებს კაპიტალიზმის უფრო სწრაფი განვითარებისათვის. ასეთ ვითარებაში წინააღმდეგობათა გამწვავება და წვრილმწარმოებელთა შევიწროება კი არ ისპობა, არამედ უფრო ფართო მასშტაბებს ღებულობს. ვ. ი ლენინის ეს წინასწარმეტყველება პრაქტიკამ მთლიანად დაადასტურა. შემდგომ წლებში აშშ-ში წვრილი ფერმერული მეურნ. შევიწროების, გაკოტრების და გამოდევნის პროცესი მნიშვნელოვნად გაძლიერდა. ნაშრომში ვ. ი. ლენინმა სააშკარაოზე გამოიტანა ბურჟ. სტატისტიკის ის ხერხები, რითაც ცდილობენ შენიღბონ კაპიტალ. საზ-ბის კლასობრივი წინააღმდეგობანი (საშ. მაჩვენებელში მოაქციონ მსხვილი და წვრილი მეურნეობანი) და გვიჩვენა, რომ მეურნეობათა დაჯგუფება მიწის ფართობის მიხედვით ამახინჯებს მიწათმოქმედებაში კაპიტალიზმის განვითარების სურათს. რაც უფრო სწრაფად მიმდინარეობს მიწათმოქმედებაში ინტენსიფიკაციის პროცესი, მით უფრო ნაკლებად ასახავს მიწის ფართობის მიხედვით მეურნეობათა დაჯგუფება ნამდვილ ეკონ. მდგომარეობას. აუცილებელია მეურნეობათა დაჯგუფება პროდუქციის მოცულობის, დაქირავებული შრომის გამოყენების ხარისხისა და ზომის მიხედვით. აქედან გამომდინარე ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა საერობო სტატისტიკოსების დამსახურებას, რ-ებმაც გაითვალისწინეს მიწის მიხედვით მეურნეობათა დაჯგუფების უკმარობა და შემოიღეს დაჯგუფების პრინციპი ნათესების, მუშა პირუტყვისა და დაქირავებული შრომის გამოყენების მიხედვით.

ვ. ი. ლენინის ამ ნაშრომმა უდიდესი როლი შეასრულა სოფ. მეურნეობაში კაპიტალიზმის კანონზომიერებათა ახსნასა და ბურჟ. ეკონომისტების „თეორიების“ და გამოკვლევების ცრუმეცნიერული მეთოდების კრიტიკაში, მას დიდი მნიშვნე-

ლობა აქვს აგრეთვე იმპერიალ. ეპოქაში კაპიტალ. ქვეყნების სოფ. მეურნეობაში მიმდინარე პროცესების ახსნისათვის.

**„ახალი ნაკადი“,** ქართ. ყოველკვირეული გაზეთი. საქართვ. მემარცხენე სოციალისტ-ფედერალისტ მაშვრალთა პარტიის ორგანო. გამოდიოდა 1919—20 თბილისში. [1919 აპრილიდან (№ 20)—„საქართველოს სარევოლუციო სინდიკალისტ მაშვრალთა კავშირის“ გაზეთი]. თანამშრომლობდნენ ა. წერეთელი, ბ. ქელბაქიანი, ი. ჩიტაია, ი. ვარაზაშვილი, ი. კანდელაკი, ს. გერსამია და სხვ.

*ი. ლორთქიფანიძე.*

**ახალი ნიდერლანდი,** ჰოლანდ. კოლონ. სამფლობელოები ჩრდ. ამერიკაში XVII ს-ში. მდებარეობდა მდ. ჰუდსონის შესართავთან და მდ-ებს კონექტიკუტსა და დელავერს შორის. პირველი ჰოლანდ. სავაჭრო პოსტები ამ მიდამოებში 1613 დაარსდა. 1621 ჰოლანდ. ვესტ-ინდოეთის კომპანიამ მიიღო მათი მმართველობისა და ექსპლუატაციის ქარტია. 1626 დაარსდა კოლონიის მთავარი ქალაქი ახალი ამსტერდამი (1664-იდან ნიუ-იორკი). ბეწვეულის ვაჭრობით დაინტერესებული ჰოლანდ. მიწათმფლობელები ხელს უშლიდნენ ა. ნ-ში ფერმერთა დასახლებას. 1664 ა. ნ-ს თავს დაესხა ბრიტ. ფლოტი. ინგლისელებმა დაიპყრეს ახალი ამსტერდამი, შემდეგ კი კოლონიის მთელი ტერიტორია.

**ახალი ნიჩბისი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ნიჩბისის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. მთისწინეთზე, მდ. მტკვრის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 580 *მ*, მცხეთიდან 15 *კმ*. ნიჩბისის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. სასხორში (1 *კმ*). ბ-კა.

**„ახალი ოპოზიცია“,** ანტიპარტიული ფრაქციული ჯგუფი გ. ზინოვიევისა და ლ. კამენევის მეთაურობით. ჩამოყალიბდა *ტროცკიზმის* პლატფორმაზე საკ. კპ (ბ) შიგნით 1925. უარყოფდა სსრ კავშირში სოციალიზმის აშენების შესაძლებლობას, ილაშქრებდა ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაციის ლენინური გეგმის წინააღმდეგ, ცილისმწამებლურად ამტკიცებდა, თითქოს საბჭ. ქვეყნის სახელმწ. მრეწველობა იყო სახელმწ.-კაპიტალისტური და არა სოციალისტური, რომ *ახალი ეკონომიკური პოლიტიკა* მხოლოდ კაპიტალიზმისაკენ უკანდახევას ნიშნავდა და საბჭ. ეკონომიკა მთლიანად უცხოეთის კაპიტალ. ბაზრის სტიქიაზე იყო დამოკიდებული; „ა. ო.“ უარყოფდა საგარეო ვაჭრობის მონოპოლიას, გამოდიოდა ქვეყნის მძიმე ინდუსტრ. განვითარების წინააღმდეგ და მხოლოდ მსუბუქი მრეწვ. განვითარებას მოითხოვდა. „ა. ო-ის“ შეხედულებები ასახავდა წვრილბურჟ. ფენების მერყეობას, ბურჟუაზიისა და მისი იდეოლოგიის შემოტევას პროლეტარიატის პარტიის წინააღმდეგ. ოპოზიცია თავს უყრიდა ოპორტუნისტულ ელემენტებს, კაპიტულიანტებს და ურწმუნოებს, რ-ებიც შეუშინდნენ სიძნელეებს სოციალიზმის მშენებლობაში. მის წევრებს არ სწამდათ სოფ. მეურნ. სოციალ. გარდაქმნის შესაძლებლობა, უკიჟინებდნენ პარტიას, თითქოს იგი სათანადოდ ვერ აფასებდა კულაკურ საფრთხეს. მიაჩნდათ, რომ საშ. გლეხი არ შეიძლებოდა ყოფილიყო მუშათა კლასის მოკავშირე სოციალიზმის მშენებლობაში; მათი აზრით, ქვეყანას ხანგრძლივი პერიოდის მანძილზე უნდა შეერჩინოდა აგრ. ხასიათი.

კომპარტიამ ამხილა „ა. ო-ის“ ანტიპარტ. საქმიანობა და სერიოზულად გააფრთხილა მისი ლიდერები. ოპოზიციონერებმა ყურად არ იღეს გაფრთხილება, ფართოდ გაშალეს ანტილენინურ შეხედულებათა პროპაგანდა, განსაკუთრებით ლენინგრ. პარტორგანიზაციაში, სადაც ამ დროს საოლქო კომიტეტის მდივნად ზინოვიევი მუშაობდა. 1925 დეკ. პარტია იძულებული გახდა „ა. ო-თან“ ღია პოლემიკა გაეშალა. XIV ყრილობისათვის მზადებამ ნათელყო, რომ კომუნისტების უმრავლესობა გმობდა „ა. ო-ის“ საქმიანობას. მის წინააღმდეგ გამოვიდა ლენინგრ. XXII საგუბერნიო პარტკონფერენციაც.

*საკ. კპ (ბ) XIV ყრილობამ* ყოველი ღონე იხმარა, რათა რაც შეიძლება სწრაფად და უმტკივნეულოდ აღმოეფხვრა პარტიაში წარმოშობილი უთანხმოება; შესაძლებლობა მისცა ოპოზიციონერებს გამოეთქვათ თავიანთი შეხედულებები. ყრილობის დელეგატთა უდიდესი უმრავლესობა პარტიის ლენინური პოლიტიკის დასაცავად გამოვიდა. ყრილობამ ამხილა „ა. ო-ის“ პლატფორმის ტროცკისტულ-მენშევიკური ხასიათი, მოიწონა პარტიის ცკ-ის პოლიტიკა და დაავალა ცკ-ს შეურიგებლად ებრძოლა პარტიის ერთიანობის დამრღვევთა წინააღმდეგ. ოპოზიციის ლიდერებმა სათანადო დასკვნა არ გამოიტანეს კრიტიკიდან. მათი ნაწილი ყრილობის მუშაობის პერიოდშივე დაბრუნდა ლენინგრადში და თანამოაზრეთა დარაზმვას შეუდგა. ყრილობა იძულებული გახდა მიეღო სპეც. მიმართვა ლენინგრ. პარტორგანიზაციისადმი. პარტიის ცკ-მა ყრილობის გადაწყვეტილებათა განმარტებისა და ოპოზიციონერთა მხილების მიზნით ლენინგრადს მიავლინა კომუნისტების დიდი ჯგუფი. ლენინგრ. საწარმოებში ჩატარებულმა კომუნისტთა კრებებმა, განიხილეს და მხარი დაუჭირეს ყრილობის გადაწყვეტილებებს; ლენინგრ. კომუნისტთა 96%-ზე მეტმა მოიწონა პარტიის კურსი და დაგმო ოპოზიციონერები. „ა. ო-ის“ იდეური და ორგანიზაციული განადგურება დაამთავრა ლენინგრ. საგუბერნიო პარტკონფერენციამ (1926 თებ.), რ-მაც ხელმძღვანელობას ჩამოაშორა ზინოვიევი, აირჩია ახ. საგუბერნიო კომიტეტი ს. კიროვის ხელმძღვანელობით და დაიწყო ცხოვრებაში ლენინური ხაზის გატარება.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 2, თბ., 1955; სტალინი ი., თხზულებანი, ტ. 8, თბ., 1949; XIV съезд ВКП (б). Стеногр. отчет, М.—Л., 1926; Иванов В. М., Из истории борьбы партии против «левого» оппортунизма, [Л.], 1965.

**ახალი ორლეანი** (New Orleans), ქალაქი აშშ-ის სამხრ. ნაწილში (ლუიზიანის შტატი), მდ. მისისიპის დელტაში, მექსიკის ყურიდან 175 *კმ*. 592 ათ. მცხ. (მ. შ. 1/4-ზე მეტი ზანგია), გარეუბნებიანად 1 მლნ-ზე მეტი (1970). აშშ-ის ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური, მსხვილი სარკინიგზო კვანძი (12 ხაზი), აეროპორტი. მნიშვნელოვანი საფინანსო და სავაჭრო (ბამბა, მარცვლეული, შაქარი) ცენტრი. განვითარებულია კვების (იძლევა მთელი სამრეწვ. პროდუქციის 1/3-ს), გემთმშენებელი, საავიაციო, ქიმ., ხის დასამუშ., ქაღალდის და სხვ. მრეწველობა, მიდამოებში — ნავთობგადამუშავება. 5 უნ-ტი. ა. ო. დაარსდა 1718; ეკუთვნოდა საფრანგეთს, შემდეგ — ესპანეთს, 1803 შეისყიდა აშშ-მა.

**ახალი ოსები,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ლაფანაანთკარის სოფსაბჭო), მდ. აბანოსხევის (არაგვის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას, ქართლის ქედის დას. კალთაზე. ზ. დ. 1040 *მ*, დუშეთიდან 21 *კმ*. არაგვისპირის მეხილეობა-მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ლაფანაანთკარში (5 *კმ*).

**ახალი ოსმალები** (თურქ. Ieni Osmanlılar), ფარული პოლიტ. ორგანიზაციის „ახალ ოსმალთა საზოგადოების“ წევრები. ორგანიზაცია შექმნეს ოსმ. ახალგაზრდა, უმთავრესად სამოხელეო ინტელიგენციის წარმომადგენლებმა 1865 სტამბოლში. იდეური ხელმძღვანელები იყვნენ ცნობილი თურქი განმანათლებლები: იბრაჰიმ შინასი, ნამიქ ქემალი და სხვ. ა. ო. ოსმალეთის ბურჟ. იმ წრეების ინტერესებს გამოხატავდნენ, რ-ებიც შეშფოთებულნი იყვნენ ქვეყნის ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაში კაპიტალ. სახელმწიფოების პოზიციების გაძლიერებით. ოსმ. დამოუკიდებლობის განმტკიცებისათვის ა. ო-ს აუცილებლად მიაჩნდათ კონსტიტუციით შეეზღუდათ სულთნის ხელისუფლება. 1866 მათ შეთქმულება მოაწყეს სულთნის წინააღმდეგ, მაგრამ დამარცხდნენ. წევრების ნაწილი დააპატიმრეს, ნაწილი კი საზღვარგარეთ გაიქცა და ოსმ. რეაქციული რეჟიმის წინააღმდეგ ბრძოლა განაგრძო (გამოსცემდნენ გაზეთებსა და ბროშურებს, რ-ებიც საიდუმლოდ ვრცელდებოდა თურქეთში). რამდენიმე წლის შემდეგ სულთნის მთავრობამ ამნისტია გამოსცა, მაგრამ სამშობლოში დაბრუნებული ა. ო. დააპატიმრა და გადაასახლა. სასტიკი რეპრესიების მიუხედავად, XIX ს. ბოლოს ოსმალეთში კვლავ აღორძინდა ბურჟ.-რევ. მოძრაობა, რ-ის წარმომადგენლებმა შექმნეს *ახალგაზრდა თურქების* პოლიტ. ორგანიზაცია.

**ახალი პანტიანი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ორბეთის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ბოგვისწყლის (ალგეთის შენაკადი) სათავეში, თბილისი—მანგლისის გზატკეცილზე. ზ. დ. 1230 *მ*, თეთრი წყაროდან 36 *კმ*. მელიების ფერმა, ორბეთის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ორბეთში (7 *კმ*).

**„ახალი რაინის გაზეთი“** („Neue Rheinische Zeitung“), გერმანიის რევ. პროლეტარიატის ორგანო. გამოდიოდა კ. მარქსის და ფ. ენგელსის ხელმძღვანელობით ქ. კელნში (გერმ. ენაზე) 1848 წ. 1 ივნისიდან 1849 წ. 19 მაისამდე, 1848—49 რევ. პერიოდში. მთავარი რედ.—კ. მარქსი. გაზეთი გარშემო იკრებდა ფართო დემოკრ. მასებს. „ა. რ. გ-ის“ მიზანი იყო 1848—49 რევ. ბოლომდე მიყვანა პროლეტარიატის ჰეგემონიის უზრუნველყოფა და ბურჟ. კონტრრევ. პოზიციის მხილება. მიუხედავად გერმ. რეაქციული მთავრობის მხრივ გამძაფრებული დევნისა, „ა. რ. გ-ის“ გავლენა და ავტორიტეტი თანდათან იზრდებოდა (ტირაჟი 5-იდან 6 ათ-მდე). გაზეთის ფურცლებზე კ. მარქსისა და ფ. ენგელსის 250-ზე მეტი სტატია და ნაშრომი გამოქვეყნდა. წითელი საღებავით დაბეჭდილ უკანასკნელ ნომერში (301) რედაქტორები აცხადებდნენ, რომ მათი საბოლოო სიტყვა ყოველთვის და ყველგან იქნება — მუშათა კლასის განთავისუფლება! „ა. რ. გ-ს“ ვ. ი. ლენინი რევ. პროლეტარიატის უბადლო ორგანოს უწოდებდა.

*შ. ცაგოშიძე.*

**„ახალი რაინის გაზეთი. პოლიტიკურ-ეკონომიკური მიმოხილვა“** („Neue Rheinische Zeitung. Politisch-Ökonomische Revue“), გერმანიის რევ. პროლეტარიატის ყოველთვიური ჟურნალი, გამოდიოდა 1850 იანვრიდან ოქტომბრამდე. კ. მარქსისა და ფ. ენგელსის გამოცემა. ჟურნალის პირველი ნომრის ყდაზე ლონდონთან ერთად, სადაც მარქსი და ენგელსი იმ პერიოდში ცხოვრობდნენ, მითითებული იყო აგრეთვე ჰამბურგი (სადაც ჟურნალი იბეჭდებოდა) და ნიუ-იორკი, სადაც 1848—49 რევ. ბევრი მონაწილე ემიგრაციაში იმყოფებოდა. ჟურნალის ფურცლებზე კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა შეაჯამეს 1848—49 რევ. შედეგები და დასახეს პროლეტარიატის ბრძოლის ტაქტიკა. ჟურნალში დაიბეჭდა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის „საერთაშორისო მიმოხილვები“, რ-შიც მოცემულია 1848—49 რევ. შემდგომი ევრ. ქვეყნების ეკონ. და პოლიტ. მდგომარეობის ანალიზი. ჟურნალში პირველად გამოქ-

ვეყნდა კ. მარქსის „კლასთა ბრძოლა საფრანგეთში 1848 წლიდან 1850 წლამდე“, ფ. ენგელსის „გლეხთა ომი გერმანიაში“ და სხვა. *შ. გაგოშიძე.*

**„ახალი რომანი“,** *ანტირომანის* ერთ-ერთი სახეობა (იხ. აგრეთვე *ავანგარდიზმი*).

*ლიტ.*: ბ ა ქ რ ა ძ ე მ., ფრანგული „ახალი რომანი“, «ხომლი», 1970—71, № 5—6.

**„ახალი რუსული მუსიკალური სკოლა“,** იხ. „*მძლავრი ჯგუფი*“.

**ახალისა,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ცხინვალის რ-ნში (ბიყარის სოფსაბჭო), ლიახვის მთის სამხრ. კალთაზე, მდ. არკინარეთის (მეჯუდის შენაკადი) სათავეებში. ზ. დ. 1520 *მ*, ცხინვალიდან 26 *კმ*. ღრომის საბჭ. მეურნეობა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბიყარში (9 *კმ*). შუა საუკ. ციხე.

**ახალი საგნობრიობა,** მიმართულება კაპიტალისტური ქვეყნების ფერწერაში, რ-ის მიმდევარი იყო XX ს. 20-იან წლებში ექსპრესიონისტებისაგან გამოყოფილი ვერისტების ჯგუფი. ა. ს-თვის დამახასიათებელია თანამედროვე ბურჟ. სამყაროს სიმახინჯეთა ხაზგასმით ჩვენება. ამ მიმართულების მხატვართა უმრავლესობა ნატურალისტურად ასახავს ხალხის მძიმე ცხოვრებას და სოც. წინააღმდეგობებს. ძირითადი წარმომადგენლები არიან: ო. *დიქსი* (დ. 1891), *ჟ. გროსი* (1893—1959), ჰ. *გრუნდიგი* (1901—1958).

**„ახალი საენათმეცნიერო მოძღვრება“,** ნ. *მარის* მიერ 1923—34 წლებში შექმნილი საენათმეცნიერო თეორია. „ა. ს. მ.“ ხელაღებით უარყოფს ისტ.-შედარებით მეთოდს, ენათა ნათესაობას, ენათა გენეალოგიურ კლასიფიკაციას. ამ თეორიის ძირითადი დებულებებია: ენა არის ზედნაშენი; იგი კლასობრივი მოვლენაა. ადამიანთა ურთიერთობის პირველადი საშუალება იყო ჟესტმიმიკის (კინეტიკური, ხელის) ენა. ბგერითი ენა წარმოიშვა გაბატონებული კლასის — მოგვების წრეში, როგორც ტოტემთან ურთიერთობის საშუალება. ენათა წარმოქმნა-განვითარების ანუ გლოტოგონიური პროცესი ერთიანია: ა) მსოფლიოს ყველა ენა წარმოშობილია ერთი და იმავე მასალისაგან — ოთხი თავდაპირველი ელემენტისაგან, რ-თა პირობითი სახელებია ს ა ლ, ბ ე რ, ი ო ნ, რ ო შ ან A, B, C, D და რ-ებიც შეიძლება დაიძებნოს ნებისმიერი ენის ყოველ სიტყვაში; ბ) ყველა ენა განვითარების ერთსა და იმავე საფეხურს გაივლის. ერთი საფეხურიდან (სტადიიდან) მეორეში გადასვლა ხდება აფეთქების (მუტაციის) გზით. ყველა ენა ნარევია. ენაში ყოველგვარი ცვლილება შედეგია ამ ენაზე მოლაპარაკე საზ. ცხოვრებაში მომხდარი ცვლილებებისა.

„ა. ს. მ-ში“ ცენტრ. ადგილი უკავია ენათა სტადიურ კლასიფიკაციას. განვითარების ყველაზე ძველი საფეხურია იაფეტური სტადია, ყველაზე ახალი —ინდოევროპული

1950 გაზ. „პრავდის“ მიერ მოწყობილმა საენათმეცნიერო დისკუსიამ ნათელყო „ა. ს. მ-ის“ მეცნ. უსაფუძვლობა.

*ლიტ.*: შ ა რ ა ძ ე ნ ი ძ ე თ., ენათა კლასიფიკაციის პრინციპები, თბ., 1958; ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა ა., ზოგადი ენათმეცნიერება, [ტ.] 2, თბ., 1945; მ ი ს ი ვ ე, საბჭოთა ენათმეცნიერების ზოგიერთი საკითხის შესახებ, «კომუნისტი», 1950, 11 მაისი; Против вульгаризации и извращения марксизма в языкознании. Сб. ст., ч. 1—2, М., 1951—52. *თ. შარაძენიძე.*

**ახალი სამგორი,** სოფელი გარდაბნის რ-ნში, გარდაბნის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 400 *მ*, გარდაბნიდან 12 *კმ*. მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალი სამხრეთი უელსი** (New South Wales), შტატი ავსტრალიის კავშირში, ავსტრალიის სამხრ.-აღმ. ნაწილში. ფართ. 801,4 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 4,6 მლნ. კაცი (1971), მ. შ. დაახლ. $^9/_{10}$ ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც.—ქ. სიდნეი.

ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია ვრცელ ვაკეს, რ-იც ოკეანისაგან გამოყოფილია აღმ. ავსტრალ. მთებითა და ვიწრო სანაპირო დაბლობით. ჰავა სანაპიროზე — სუბტროპიკული, ნოტიო, ვაკეზე — კონტინენტური, მშრალი. მთავარი მდინარეა მურეი შენაკადებით დარლინგითა და მარამბიჯით. მთების აღმ. კალთები დაფარულია ტროპიკული, დას. კალთები — ევკალიპტის ტყით. ვაკეზე სავანაა.

ა. ს. უ. ავსტრალ. კავშირის ეკონომიკურად ყველაზე უფრო განვითარებული შტატია. მის წილად მოდის ქვანახშირის მთელი მარაგის 56%-ზე და მოპოვების 73%-ზე მეტი. მის ტერიტორიაზეა ავსტრალიაში უდიდესი პოლიმეტალების საბადო (ბროუკენ-ჰილი). ადგილ. ქვანახშირისა (ლითგოუ, ნიუკასლი, ბული) და სამხრ. ავსტრალ. შტატიდან შემოტანილი მადნის ბაზაზე მუშაობს ნიუკასლის, პორტ-კემბლის და ვულონ-გონგის მეტალ. კომბინატები. მანქანათსაშ. ქ-ნები უშვებენ სას.-სამ. მანქანებს, ავტომობილებს, ჩარხებს, სამრეწვ. მოწყობილობას, ლოკომოტივებს. გემთმშენებლობა სპეციალიზებულია უმთავრესად სატვირთო გემების მშენებლობაზე. განვითარებულია ქიმ., მსუბუქი, კვების მრეწველობა.

ა. ს. უ-ის სოფ. მეურნ. მნიშვნელოვან როლს ასრულებს ავსტრალ. ეკონომიკაში. ნათესების თითქმის ნახევარი უკავია ხორბალს. მოჰყავთ აგრეთვე შვრია, კარტოფილი, თამბაქო, სიმინდი, შაქრის ლერწამი. შტატის დას. ნაწილში მისდევენ მეცხვარეობას (ა. ს. უ-ის წილად მოდის ავსტრალ. კავშირის ცხვრის მთელი სულადობის დაახლ. 40%, 1970), აღმ. სანაპირო ზოლში—მესაქონლეობას (დაახლ. 27%).

ნაოსნობა მდ. მურეიზე. მთავარი ნავსადგურებია სიდნეი, ნიუკასლი, პორტ-კემბლა.

**„ახალი საქართველო“,** ქართ. ყოველდღიური პოლიტ.-ეკონ. და ლიტ. გაზეთი. საქართვ. ეროვნ.-დემოკრ. პარტიის ორგანო. გამოდიოდა 1919 — 20 თბილისში. რედაქტორები ს. შანშიაშვილი, გ. ვეშაპელი.

**„ახალი საქართველო“,** ქართ. ორკვირეული გაზეთი. გამოდიოდა 1924—26 პარიზსა და ბერლინში. რედ. გ. ვეშაპელი. გაზეთი ემიგრანტებს შორის სამშობლოში დაბრუნების პროპაგანდას ეწეოდა.

**ახალი სვირი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (მეორე სვირის სოფსაბჭო), იმერეთის ვაკე-დაბლობზე, მდ. ყვირილის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 122 *მ*, ზესტაფონიდან 14 *კმ*. მეორე სვირის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**„ახალი სოფელი“,** ყოველკვირეული სასოფლო-საგლეხო გაზეთი. საქართვ. კომპარტიის (ბ) ცენტრ. კომიტეტის ორგანო. გამოდიოდა 1925 — 30 თბილისში.

**ახალი სტილი,** იხ. სტ. *კალენდარი*.

**ახალი ტიპის პარტია,** მუშათა კლასის რევოლუციურ-მარქსისტული პარტია, რ-იც იბრძვის პროლეტარიატის დიქტატურის დასამყარებლად, სოციალიზმისა და კომუნიზმის გამარჯვებისათვის. პირველი ასეთი პარტია დააარსა ვ. ი. ლენინმა რუსეთში (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*) კაპიტალიზმის განვითარების იმპერიალ. სტადიაში. ამ დროს რუსეთში იწყებოდა დიდი სახ. რევოლუცია. მას სათავეში ედგა ყველაზე უფრო რევ. კლასი — პროლეტარიატი, რ-საც გლეხობასთან კავშირში ბრძოლა უნდა გაეჩაღებინა ცარიზმისა და ბურჟ. წინააღმდეგ. პროლეტარიატის ამ ბრძოლას ხელმძღვანელობას ვერ გაუწევდნენ დას. ევრ. ძველი ტიპის ს.-დ. პარტიები, რადგან ისინი ოპორტუნიზმით იყვნენ დაავადებულნი. ლენინმა მარქსისტებიდან პირველმა დაასაბუთა მეცნიერულად, რომ მუშათა კლასს ესაჭიროებოდა ა. ტ. პ., რ-იც ძირფესვიანად განსხვავებული იქნებოდა მეორე ინტერნაციონალის პარტიებისაგან.

ა. ტ. პ-ის შექმნისათვის ბრძოლაში ვ. ი. ლენინმა გაანადგურა ეკონომისტების, მენშევიკების, დასავლეთის სოციალ-დემოკრატების ოპორტუნისტული შეხედულებანი; დაამუშავა ახ. ტიპის რევ.-მარქსისტული პარტიის იდეოლოგიური, ორგანიზაციული, ტაქტიკური და თეორ. საფუძვლები, განსაზღვრა პარტიის, როგორც პროლეტარიატის პოლიტ. ბელადის როლი, დაასაბუთა, რომ ა. ტ. პ. არის მუშათა კლასის მოწინავე, შეგნებული რაზმი, რ-იც შეიარაღებულია საზ-ბის განვითარების კანონების ცოდნით და უნარი შესწევს სათავეში ჩაუდგეს პროლეტარიატისა და ყველა მშრომელის რევ. ბრძოლას, რომ იგი მუშათა კლასის ორგანიზებული რაზმია, შეკავშირებული ნებისყოფის ერთიანობით, პარტიის ყველა წევრებისათვის ერთნაირად სავალდებულო დისციპლინით; რომ იგი მუშათა კლასის ორგანიზაციის უმაღლესი ფორმაა, რ-იც ხელმძღვანელობს კლასის ყველა სხვა ორგანიზაციას, განასახიერებს პარტიის კავშირს მუშათა კლასთან და მშრომელთა ფართო მასებთან. ა. ტ. პ. აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე.

ვ. ლენინის მიერ შექმნილმა ა. ტ. პ-მ, რ-იც დღეს მთელი ხალხის პარტიად იქცა, უზრუნველყო ჩვენს ქვეყანაში სოციალიზმის გამარჯვება და წარმატებით ხელმძღვანელობს კომუნიზმის მშენებლობას. ამავე საქმეს ემსახურებიან სახ. დემოკრატიის ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიები. საზ-ბის რევოლუციურად გარდაქმნისათვის იბრძვიან კაპიტალ. ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიები, რ-თა ავტორიტეტი დღითიდღე იზრდება.

*ლიტ.*: სკკპ ისტორია, თბ., 1973, გვ. 50—68; იხ. აგრეთვე სტ-თან ს ა ბ ჭ ო თ ა კ ა ვ შ ი რ ი ს კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი პ ა რ ტ ი ა.

**„ახალი ქართლი“,** ქართ. პოლიტ., სამეურნეო და ლიტ. გაზეთი. გამოდიოდა 1914—15 გორში, კვირაში ორჯერ. უმთავრესად სას.-სამ. საკითხებს აშუქებდა. გაზეთში თანამშრომლობდნენ: თ. ჟორდანია, ნ. ლომოური, ი. გრიშაშვილი, გ. ქიქოძე, ა. გარსევანიშვილი და სხვ. რედ.-გამომცემელი — დ. კარიჭაშვილი.

**„ახალი ქართლის ცხოვრება“,** „ქართლის ცხოვრების“ ვახტანგისეული რედაქცია. *ვახტანგ VI-ის* თაოსნობითა და ხელმძღვანელობით მომუშავე „სწავლულ კაცთა“ („მეცნიერ კაცთა“) კომისიამ „ქართლის ცხოვრებაში“ მრავალი რედაქციული ხასიათის ცვლილება შეიტანა, გადამწერთა მიერ საუკუნეთა მანძილზე დამახინჯებული ტექსტი გამართა და გაასწორა; საძიებელი ადგილის მიგნების მიზნით ტექსტი ნაკვეთებად დაყო და მეფეთა ზეობის მიხედვით დაასათაურა; შემოიღო კოლონტიტულებისა და კუსტოსების სისტემა და ისტ. მოღვაწეთა სახელების სინგურით აღბეჭდვა; შეიტანა მთელი წყება სპეც. ჩანართებისა (უმთავრესად ეკლესიის ისტორიიდან და ქრონოლოგიური მითითებანი) და გაამდიდრა მრავალი ახ. ცნობით. რაც მთავარია, კომისიამ დაამუშავა XIV—XVII სს. საქართვ. ისტორია და შეიტანა „ქართლის ცხოვრებაში“. ამიტომ XVIII ს. ავტორებმა ვახტანგისეულ რედაქციას, ანუ ე. წ. შევსებულ „ქართლის ცხოვრებას“ „ახალი ქართლის ცხოვრება“ უწოდეს, საპირისპიროდ იმ „ქართლის ცხოვრებისა“, რ-იც ვახტანგ

VI-ის წინა ხანაში იყო შემზადებულ-გადანუსხული.

*ლიტ.*: გ რ ი გ ო ლ ი ა კ., ნარკვევები საქართველოს ისტორიის წყაროთმცოდნეობიდან. [ტ.] 1 — ახალი ქართლის ცხოვრება, თბ., 1954. *კ. გრიგოლია.*

**„ახალი ქვეყანა“,** ქართ. ყოველკვირეული გაზეთი. ქართველ მუშათა პროფკავშირების ორგანო. გამოდიოდა 1907—1908 თბილისში, *„მიწის“* ნაცვლად. აშუქებდა მუშათა პროფესიულ საკითხებს. სახსრების უქონლობის გამო გაზეთი დაიხურა. რედ.-გამომცემლები ი. ფრანჩესკი და ს. ჭეიშვილი.



ახალი ქვის ხანა. თიხის ჭურჭელი. შულავრის გორა. ძვ. წ. VI—V ათასწლეული. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ახალი ქვის ხანა,** ნ ე ო ლ ი თ ი (*ნეო*... და ბერძნ. lithos—ქვა), ქვის ხანის ბოლო ეპოქა, რ-მაც შეცვალა შუა ქვის ხანა — *მეზოლითი*. ა. ქ. ხ. არის მიმთვისებლობითი მეურნეობიდან მწარმოებლურზე ადამიანთა საზ-ბის გადასვლის, ე. წ. „ნეოლითური რევოლუციის“ ხანა. ამ დროს ისახება მიწათმოქმედება და მესაქონლეობა, იწყება მეთუნეობა, ხდება ცვლილებები ქვის დამუშავების ტექნიკაში, ჩნდება გახეხილ-გაპრიალებული და ტარის დასაგებად გახვრეტილი იარაღები. ნეოლითის დასასრული უკავშირდება ლითონის (სპილენძის) ნაწარმის გამოჩენას.

ა. ქ. ხ. კავკასიაში სუსტადაა შესწავლილი. შედარებით უკეთ გამოვლენილია იგი დას. საქართველოს ტერიტორიაზე. ადრინდ. ნეოლითის ხანას, ე. წ. უკერამიკო ნეოლითს განეკუთვნება *ანასეული* I, *კინტრიშის ნამოსახლარები* და *დარკვეთის ეხი*. გვიანდ. ნეოლითის ხანის ძეგლებია: *ოდიში*, ანასეული II, კისტრიკი, ქვემო შილოვკა, *გურიანთა*, მამათი. აქ უკვე გვხვდება კერამიკა და, რაც მთავარია, სამიწათმოქმედო იარაღები (უფრო დაწვრილებით იხ. სტატიაში *ქვის ხანა*).

*ლიტ.*: საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959. *ლ. ნებიერიძე.*

**ახალი შოტლანდია** (Nova Scotia), ნახევარკუნძული ჩრდ. ამერიკის ჩრდ.-აღმ. ნაწილში (კანადა). შეადგენს ახალი შოტ. პროვინციის დიდ ნაწილს. კონტინენტთან შეერთებულია ვიწრო (23 *კმ*) ყელით. სიგრძე დაახლ. 430 *კმ*, სიგანე 130 *კმ*-მდე. სანაპირო შეჭრილ-შემოჭრილია. აღმ. სანაპირო ზამთრობით ყინულით იფარება. ზედაპირის დიდი ნაწილი დაბალი ბორცვიანი ვაკეა, რ-ზეც ბევრი მოკლე მდინარე და ტბაა. ტერიტ. ნახევარზე მეტი დაფარულია უმთავრესად შერეული ტყით.

**ახალი შოტლანდია** (Nova Scotia), პროვინცია კანადის სამხრ.-აღმ. ნაწილში. უკავია ახალი შოტლანდიის ნ.-კ. და კ. კეიპ-ბრეტონი. ფართ. 54,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 789 ათ. კაცი (1971), უმთავრესად ინგლისელ-კანადელები; მოსახლ. 57% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. ჰალიფაქსი.

კანადის სხვა სანაპირო პროვინციებთან შედარებით ა. შ. ეკონომიკურად უფრო განვითარებულია. მოიპოვებენ ქვანახშირს (კანადის მთელი მოპოვების 1/5, სიდნი), ბარიტს, თაბაშირს. განვითარებულია შავი მეტალურგია (სიდნი), კოქსქიმია, გემთ- და ვაგონმშენებლობა (ჰალიფაქსი), კვების, ცელულოზა-ქაღალდის, ხის დასამუშ. მრეწვ. სარძევე მეცხოველეობა. მეღორეობა, მებოსტნეობა, მებაღეობა. თევზჭერა. ტურიზმი. მთავარი ნავსადგურებია ჰალიფაქსი, სიდნი.

1605 ა. შ-ში ფრანგები დასახლდნენ, 1623 მათ ინგლ. ახალმოშენეები მოჰყვნენ. 1713 ა. შ-ის გამო ინგლ.-საფრ. ბრძოლა ინგლ. გამარჯვებით დამთავრდა. 1867 შევიდა კანადის შემადგენლობაში.

**ახალი ციმბირის კუნძულები,** არქიპელაგი ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში, ლაპტევებისა და აღმ. ციმბირის ზღვებს შორის (იაკუტ. ასსრ). ფართ. დაახლ. 38 ათ. *კმ*². შედგება ლიახოვის, საკუთრივ ახალი ციმბირის (ანუ ანჟუს) და დე-ლონგის კუნძულთა ჯგუფებისაგან. საკუთრივ ა. ც. კ-ის ჯგუფში შედის ახალი ციმბირის, ბელკოვის, კოტელნის და ფადეევის კ-ები, რ-თა შორის ბუნგეს მიწა მდებარეობს. ა. ც. კ. უმთავრესად ფხვიერი ქანებითაა აგებული; კ. კოტელნის ზედაპირი პლატოსებრია და აგებულია კირქვებით და ფიქლებით. ა. ც. კ-ის მაქს. სიმაღლე 374 *მ*. ჰავა მკაცრი, არქტიკული. თოვლი 9 თვეს დევს. იანვ. საშ. ტემპ-რა — 28-იდან — 31°C ფარგლებში მერყეობს, ივლ. კი 1—3°C შორის. ნალექები 132 *მმ*-მდე წელიწადში. ა. ც. კ-ის ზედაპირი დაფარულია არქტიკული ტუნდრის მცენარეულობით. ცხოველებიდან არის ჩრდ. ირემი, ლემინგი, ყარსაღი, იშვიათად თეთრი დათვი. ზაფხულობით ბევრია ფრინველი. ა. ც. კ-ის შესახებ პირველი ცნობა (XVIII ს. დასაწყისი) ეკუთვნის კაზაკ ი. პერმიაკოვს.

**„ახალი ცხოვრება“,** პირველი ქართული ლეგალური ბოლშევიკური გაზეთი, გამოდიოდა თბილისში 1906 წ. 20 ივნისიდან 14 ივლისამდე. გამოცემას ხელმძღვანელობდნენ ი. სტალინი, მ. ცხაკაია, ფ. მახარაძე, მ. დავითაშვილი, მ. ტოროშელიძე, მ. ბოჭორიძე, გ. თელია და სხვ.; ფორმალური რედ.-გამომცემელი ნ. ახმეტელაშვილი. „ა. ც.“ და სხვა ბოლშევიკური გაზეთები (*„ახალი დროება“*, *„მნათობი“*, *„ჩვენი ცხოვრება“*, *„დრო“*) გამოირჩეოდნენ თანამიმდევრული ლენინური პოზიციით, მაღალი პარტ. პრინციპულობით, მრავალმხრივობით, დაყენებული საკითხების მასშტაბურობით.

„ა. ც-ს“ თავისი წვლილი შეჰქონდა ბოლშევიკური პარტიის იდეოლოგიური, ორგანიზაციული, ტაქტიკური და თეორ. საფუძვლების მომზადებისა და დაცვის ისტ. საქმეში. გამოქვეყნებული მასალა მოიცავდა არა მარტო საქართველოს და ამიერკავკასიის, არამედ მთელი რუს. პროლეტარიატის ინტერესებსაც, მთელი პარტიის საბრძოლო ამოცანებს, რაც გაზეთს მეტად პოპულარულს ხდიდა და ავტორიტეტს უქმნიდა რევ. მუშებსა და გლეხობაში. „ა. ც-ის“ ძირითადი სახელმძღვანელო სტატიები ეკუთვნის ი. სტალინს, მ. შ. — „მარქსი და ენგელსი აჯანყებაზე“, „საერთაშორისო კონტრრევოლუცია“, „ანარქიზმი თუ სოციალიზმი?“ (№№ 2, 4, 7, 10; გაგრძელება დაიბეჭდა სხვა ბოლშევიკურ გაზეთებში).

„ა. ც-ის“ გამოქვეყნებულ მასალებში ასახული იყო ძირეული პარტ. ორგანიზაციების ყოველდღიური მუშაობა. მათში მხილებულია ქართვ. მენშევიკთა ოპორტუნისტულ-ლიკვიდატორული საქმიანობა. გაზეთში მნიშვნელოვანი ადგილი ეკავა მასალებს პირველი სახელმწ. სათათბიროს მუშაობის შესახებ და სხვ.; გამოქვეყნებული სტატიები გამოირჩეოდა არა მარტო მაღალი იდეურ-თეორ. დონით და პოლიტ. სიმახვილით, არამედ ჟანრობრივი მრავალფეროვნებითაც. „ა. ც.“ ფართოდ აშუქებდა გლეხთა რევ. მოძრაობას; დიდძალი მასალა გამოქვეყნდა არა მარტო საქართვ. გლეხთა რევ. გამოსვლებზე, არამედ ხარკოვის, ორიოლის, კოსტრომის, კურსკის, პოლტავის, ჟიტომირის, ცარიცინის, ვორონეჟის გუბერნიების გლეხთა მღელვარებაზეც. გაზეთი მათ ლენინურ შეფასებას აძლევდა.

„ა. ც-ში“ თანამშრომლობდნენ მწერლები: ი. ევდოშვილი, გ. ქიქოძე, ია ეკალაძე, ნ. არზიანი, დ. თომაშვილი, ვ. რუხაძე, ნ. კურდღელაშვილი; მუშა პოეტები: მ. ბოჭორიძე, ლ. იაშვილი, ვ. ხანდამაშვილი და სხვ. „ა. ც.“ საქართვ. ბოლშევიკური ორგანიზაციის ისტორიაში შესულია, როგორც მნიშვნელოვანი ნიშანსვეტი.

*ლიტ.*: ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ბოლშევიკური პრესის ისტორია, [ნაწ.] 1, თბ., 1967; ჟ ვ ა ნ ი ა გ., საქართველოს ბოლშევიკური პრესა რუსეთის პირველი რევოლუციის პერიოდში, თბ., 1955; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971. *ი. ნატროშვილი.*

**„ახალი წიგნი, წოდებული დარიგებად“,** სომხ.ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობის (XVIII ს. II ნახ.) პოლიტ. პროგრამა. გამოიცა მადრასში (ინდოეთი) 1772. ავტორი მოვსეს *ბაგრამიანი*. მიზნად ისახავდა სომეხი ხალხის ეროვნ. თვითშეგნების ამაღლებას, პატრ. გრძნობის გაძლიერებას, მოუწოდებდა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ შეიარაღებული აჯანყებისაკენ. წიგნის ავტორს მიაჩნდა, რომ სომეხი ხალხის განთავისუფლების, ქვეყნის მომავალი პოლიტ., სამეურნეო და კულტ. განვითარებისათვის საჭირო იყო ფეოდ. ურთიერთობათა გაუქმება და ბურჟ.-რესპ. წყობის დამყარება; იგი მოითხოვდა კანონის წინაშე საზ. ყველა წევრის თანასწორობას, სახელმწიფოს გამოყოფას ეკლესიისაგან და ეკლესიისა — სკოლისაგან, თავისუფალი პრესის შექმნას და ა. შ., გმობდა კოლონ. და ერთაშორის ომებს; სომეხი ხალხის ერთადერთ ერთგულ მოკავშირედ თვლიდა მეზობელ საქართველოს და მოუწოდებდა მკითხველს სომხეთ-საქართველოს კავშირისაკენ. 1789 „ა. წ., წ. დ.“ ქართ. ენაზე თარგმნა გაიოზ რექტორმა ქ. კრემენჩუგში (დაცულია ლენინგრადში სალტიკოვ-შჩედრინის სახ. ბ-კაში, იოანე ბატონიშვილის ქართ. ხელნაწერთა კრებულში). *მ. კვანტალიანი.*

**ახალი ხულგუმო,** სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში (ტამბოვკის სოფსაბჭო), ჯავახეთის ზეგანზე, ფარავნის ტბის ჩრდ. ნაპირას. ზ. დ. 2080 *მ*, ბოგდანოვკიდან 42 *კმ*. ტამბოვკის კოლ-ბა (მეცხოველეობა). თევზის მრეწვ., ყველ-კარაქის ქ-ნა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**ახალი ხურვალეთი,** სოფელი გორის რ-ნში (შავშვების სოფსაბჭო), ტირიფონის ვაკეზე. ზ. დ. 550 *მ*, გორიდან 18 *კმ*. შავშვების მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ხურვალეთში (1 *კმ*).

**ახალი ჰებრიდის კუნძულები** (ფრანგ. Nouvelles Hebrides, ინგლ. New Hebrides), ვულკ. წარმოშობის არქიპელაგი წყნარი ოკეანის სამხრ.-დას. ნაწილში (მელანეზია). საფრ. და დიდი ბრიტ. ერთობლივი სამფლობელო (კონდომინიუმი) ფართ. 14,8 ათ. *კმ*². სიმაღლე 1810 *მ*-მდე, არის მოქმედი ვულკანები. ჰავა ნოტიო ტროპიკული. ჩრდ. კუნძულებზე ტროპ. ტყეებია, სამხრ-ით — სავანები. მოსახლ. 90 ათ. კაცი (1972), უმთავრესად მელანეზიელები. მოჰყავთ შაქრის ლერწამი, ყავა, კაკაო, ბამბა. ადმ. ცენტრი და მთავარი ნავსადგური — ვილა (კ. ეფატზე). აღმოაჩინა 1606 პორტუგ. ზღვაოსანმა პ. კიროსმა. 1774 შეისწავლა ჯ. *კუკმა*, რ-მაც კუნძულის მთაგორიანი სანაპიროები ევრ. ჰებრიდის კ-ებისას მიამსგავსა და „ა. ჰ. კ.“ უწოდა.

**ახალკახათი,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, ოდიშ-გურიის ვაკე-დაბლობზე. მდ. ჩხოუშის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 20 *მ*, ზუგდიდიდან 16 *კმ*. „პრავდის“ სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარით), ბ-კა.

**ახალკვირა,** ა ხ ა ლ კ ვ ი რ ა ო ბ ა (სვანეთში ეწოდებოდა „უფლიშ“, სამეგრელოში „დიდი თანაფა“), სინკრეტული ხასიათის რელიგ. დღეობა. იმართებოდა აღდგომის სწორს. *ა. სოხაძე.*

**ახალმთვარეობა,** *მთვარის ფაზა*, როდესაც მთვარე დედამიწის ირგვლივ გარემოქცევისას დედამიწასა და მზეს შორისაა მოქცეული. ამ დროს მთვარე უჩინარია, ვინაიდან დედამიწისაკენ მიქცეულია მისი გაუნათებელი მხარე, მხოლოდ 2—3 დღის შემდეგ, საღამოს, დასავლეთის ცაზე ვიწრო ნამგალივით გამოჩნდება.

**„ახალ სკოლისაკენ“,** ქართ. საბჭ. პედაგოგიური ჟურნალი, საქ. სსრ განათლების

სახ. კომისარიატის ორგანო. გამოდიოდა 1924-იდან 1930 თებ-მდე ჯერ ორ თვეში ერთხელ, შემდეგ—ყოველთვიურად. გამოცემას ხელმძღვანელობდა დიდი და მცირე (მ. ორახელაშვილი, რ. ნიკოლაძე, გ. ნათაძე და გ. გეხტმანი) კოლეგია. ჟურნალი აშუქებდა საბჭ. სკოლის მშენებლობის აქტუალურ საკითხებს. იბეჭდებოდა ნ. კრუპსკაიას, ა. ლუნაჩარსკის, ს. შაცკის ნაშრომები, ქართვ. პედაგოგების სტატიები, ქვეყნდებოდა უცხოური პროგრ. პედ. თეორიისა და პრაქტიკის ამსახველი მასალები. ჟურნალის ტირაჟი — 3200 ეგზემპლარი. *დ. გურგენიძე.*

**ახალსოფელი,** სოფელი ამბროლაურის საქალაქო საბჭოში, რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. კრიხულის (რიონის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 720 *მ*, ამბროლაურიდან 2 *კმ*, ტყიბულიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 42 *კმ*. ამბროლაურის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მებაღეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა ქ. ამბროლაურში. ა. წერილობით წყაროებში დამოწმებულია XVIII ს. დასაწყისიდან.

**ახალსოფელი,** სოფელი გარდაბნის რ-ნში, სამგორის ვაკეზე, მდ. საცხენისისწყალზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., კალინინოვკა, საცხენისი). ზ. დ. 820 *მ*, გარდაბნიდან 45 *კმ*, თბილისიდან 30 *კმ*. მუხროვანის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** გორის რ-ნის სოფლების *ზემო ახალსოფლის* და *ქვემო ახალსოფლის* ძვ. სახელწოდება.

**ახალსოფელი** (ყოფ. ა შ ი ც რ ა), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, შავი ზღ. სანაპიროზე, მდ. ხიფსთის შესართავის ახლოს. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 40 *მ*, გუდაუთიდან 8,6 *კმ*. ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ао ზნაურის რ-ნში (ზნაურის სოფსაბჭო). ზ. დ. 800 *მ*, ზნაურიდან 1 *კმ*. ზნაურის კოლ-ბა (მემინდვრეობა). საშ. სკოლა ზნაურში.

**ახალსოფელი,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, ოდიშ-გურიის ვაკე-დაბლობზე, მდ. ჯუმის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ოფაჩხაფუ, უჩაშონა, ჯუმი). ზ. დ. 120 *მ*, ზუგდიდიდან 3 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. და საშ. სკოლა (ინტერნატით), საბავშვო ბაღი, 2 კლუბი (კინოდანადგარი), 3 ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში, ბედენის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ბზისწყლის (ალგეთის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გოხნარი, ზირბითი, საფუძრები). ზ. დ. 1240 *მ*, თეთრი წყაროდან 58 *კმ*. მანგლისის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი თიანეთის რ-ნში, მდ. საგამზე (ივრის შენაკადი). სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გოჯიაანები, ჩაბანო, ჭიაურა, ხაიშო). ზ. დ. 1160 *მ*, თიანეთიდან 5 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი კასპის რ-ნში (ახალქალაქის სოფსაბჭო), მდ. თეძმის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 650 *მ*, კასპიდან 17 *კმ*. თეძმის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ახალქალაქში (2 *კმ*).

**ახალსოფელი,** სოფელი ლანჩხუთის რ-ნში (სუფსის სოფსაბჭო), გურიის ვაკე-დაბლობზე, მდ. სუფსის მარჯვ. მხარეს, სამტრედია-ბათუმის რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 35 *მ*, ლანჩხუთიდან 18 *კმ*. ფ. ძერჟინსკის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლოსამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ао ლენინგორის რ-ნში (ბოლის სოფსაბჭო), მდ. ქსნის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, ლენინგორიდან 3 *კმ*. ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა ლენინგორში.

**ახალსოფელი,** სოფელი მახარაძის რ-ნში (ბაილეთის სოფსაბჭო), სუფსის ტაფობში, მდ. სუფსის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 65 *მ*, მახარაძიდან 7 *კმ*. ბაილეთის უკრაინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ახალსოფელი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (საგურამოს სოფსაბჭო), საგურამოს ვაკეზე, მდ. თეზამის (არაგვის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 650 *მ*, მცხეთიდან 10 *კმ*. საგურამოს კოლ-ბა „განთიადი“ (მევენახეობა, მეხილეობა, მებოსტნეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. საგურამოში (2 *კმ*).

**ახალსოფელი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (ფარცხნალის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. მთისწინეთზე. ზ. დ. 640 *მ*, ორჯონიკიძიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ფარცხნ:ლში (2,5 *კმ*).

**ახალსოფელი,** სოფელი სამტრედიის რ-ნში (ეწრის სოფსაბჭო), კოლხეთის ვაკე-დაბლობზე, მდ. გუბისწყლის (რიონის შენაკადი) შესართავის დას-ით. ზ. დ. 30 *მ*, სამტრედიიდან 4 *კმ*. ეწრის შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეჩაიეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**ახალსოფელი** (ყოფ. ნ ა ი დ ო რ ფ ი), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში, მდ. კელასურის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ალექსეევკა, ვოლოდარსკოე, კელასური, ძიღუტა). ზ. დ. 160 *მ*, სოხუმიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა, მებოსტნეობა, მეხილეობა). საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**ახალსოფელი,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოში (საწირის სოფსაბჭო), ტყიბულის წყალსაცავის ჩრდ. ნაპირზე. ზ. დ. 530 *მ*, ტყიბულიდან 6 *კმ*. საწირის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეხილეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**ახალსოფელი,** სოფელი ქარელის რ-ნში მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, ვაკეზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., კუდატყე, ოქროსოფელი, სუქითი, ჯაგარაანთკარი). ზ. დ. 650 *მ*, ქარელიდან 11 *კმ*. კეხიჯვრის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულატორია.

**ახალსოფელი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში (ქობულეთის საქალაქო საბჭო), შავი ზღვის ნაპირზე. ზ. დ. 6 *მ*, ქობულეთიდან 1 *კმ*. ქობულეთის მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა ქობულეთში.

**ახალსოფელი** (ყოფ. ძ ვ ე ლ ი გ ა ვ ა ზ ი), სოფელი ყვარლის რ-ნში, ალაზნის ველის მარცხ. მხარეთში, მდ-ებს ავანისხევსა და შაროხევს შორის. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბალღოჯიანი). ზ. დ. 440 *მ*, ყვარლიდან 15 *კმ*. ვ. ი. ლენინისა და კ. მარჯანიშვილის სახ. კოლ-ბები (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა, ეთერზეთოვანი კულტურები). მეკურდღლეობის საცდელი ფერმა, აბრეშუმის პარკის საშრობი პუნქტი. ღვინის ქ-ნა. 2 საშ. სკოლა, მუშა ახალგაზრდობის საღამოს სკოლა და ყვარლის მუს. სკოლის ფილიალი, 2 საბავშვო ბაღი, კულტსახლი, კინოდანადგარი, 4 ბ-კა, საავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ში დაიბადა მ. *საფაროვა-აბაშიძე.*



ახალსოფელი (ყვარლის რაიონი). ძველი გავაზის ღვთისმშობლის ეკლესია. VI ს.

ა-ის მიდამოებშია VI ს. ძველი გავაზის ღვთისმშობლის ეკლესია, რ-მაც რესტავრაციის გამო ჩვენამდე შეცვლილი სახით მოაღწია. ეკლესია გეგმით ტეტრაკონქია—ცენტრ. კვადრატს ოთხივე მხრიდან ეკვრის ნალისებრი ფორმის აფსიდებით დაბოლოებული კონქები, რ-თა გუმბათქვეშა თაღებიც აგრეთვე ნალისებრი ფორმისაა. ეკლესიას შესასვლელი სამხრ. და დას. მხრიდან აქვს. რვაკუთხა გუმბათის ყელი, რ-იც უფრო გვიანდ. ხანას მიეკუთვნება, საგრძნობლად წაგრძელებულია, აქვს სამი სარკმელი (აღმ., სამხრ. და დას.). კონსტრუქციულად ცენტრ. კვადრატიდან გუმბათის წრეზე გადასვლა განხორციელებულია ტრომპების მეშვეობით. ეკლესიას მოგვიანებით მიაშენეს გარშემოსავლელი, რ-იც, როგორც ჩანს, თავდაპირველად მთელ ტეტრაკონქს ეკვროდა, მაგრამ შემდეგ დაზიანდა და ნაწილობრივ დაინგრა, ამჟამად იგი ჩრდ. კონქთან წყდება. ეკლესია და გარშემოსავლელი რიყის ქვითაა აგებული. 1850, როდესაც ხელმეორედ დაასახლეს მიტოვებული სოფ. ძველი გავაზი და „ა.“ უწოდეს, აღადგინეს და საფუძვლიანად შეაკეთეს გავაზის ეკლესიაც. სამხრ. ფასადზე, გარშემოსავლელის კარების თავზე, მოთავსებულია წითელი ქვის ფილა წარწერით, რ-შიც ნათქვამია, რომ 1852, ივანე *ამილახვარმა* აღაშენა და დაასახლა ძველადვე განოქმული სოფელი გავაზი და განაახლა ტაძარი.

*ლიტ.*: Чубинашвили Г. Н., Архитектура Кахетии, Тб., 1959.

**ახალსოფელი,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში, ოდიშ-გურიის დაბლობზე, მდ. ტეხურის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ისულა). ზ. დ. 20 *მ*, ცხაკაიიდან 3 *კმ*. ტეხურის დაფნისა და სუბტროპ. კულტ. საბჭ. მეურნეობა. საშ. და სოფლის მუშა ახალგაზრდობის სკოლები, საბავშვო ბაგა-ბაღი, კლუბი, 2 ბ-კა, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ოსიაურის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 680 *მ*, ხაშურიდან 6,5 *კმ*. ოსიაურის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეხილეობა, მევენახეობა, მეჭარხლეობა, მებოსტნეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ოსიაურში (2 *კმ*).

**ახალსოფელი** (ყოფ. ყ ი ზ ი ლ თ ო ვ რ ა ღ ი), სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (გონიოს სოფსაბჭო), მდ. ჭოროხის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 50 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, ხელვაჩაურიდან 9 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა, დაფნა, ერთწლიანი კულტურები, მეცხოველეობა). ჩაის ფ-კა. დაწყ. და საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფელი,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშ-გურიის დაბლობზე, ცხაკაია-ფოთის რკინიგზის ხაზზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., განთიადი, გაღმა პირველი ხორგა). ზ. დ. 35 *მ*, ხობიდან 12 *კმ*. მეღორეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. და სოფლის მუშა-ახალგაზრდობის სკოლები, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა, საექიმო უბანი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალსოფლის განძი,** 55 კოლხური თეთრისაგან შემდგარი უნიკალური განძი. აღმოჩენილია 1913 სოფ. ახალსოფელთან

(ზუგდიდის რ-ნი). ჩვენამდე მოღწეული ერთადერთი განძია, რ-შიც კოლხური თეთრის (ძვ. წ. VI—IV სს.) სხვადასხვა ნომინალებია თავმოყრილი და ამდენად განსაკუთრებით მნიშვნელოვანია კოლხური თეთრის გენეზისის გარკვევისა და დათარიღებისათვის. ა. გ. შეიცავს აგრეთვე კოლხური ნახევარდრაქმის ახალ ტიპს (წონა 2,21—2,61 გ), რ-ის შუბლზე გამოსახულია ლომის თავი პროფილში, ხოლო ზურგზე — მჯ ლომის პროტომა.

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ახალი ტიპის კოლხური მონეტების აღმოჩენა, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1947, ტ. 14 B. *გ. დუნდუა.*

**ახალუბანი,** სოფელი გორის რ-ნში, ტირიფონის ვაკეზე, მდ. მეჯუდის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აძვი, ახრისი, მუმლაანთკარი, ქვემო არცევი, ქვეში, ციცაგიანთკარი, ჯარიაშენი). ზ. დ. 800 *მ*, გორიდან 18 *კმ*. კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მეჭარხლეობა, მემინდვრეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. აძვში (1 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.


გლეხის მოკლე ახალუხი. (ქართლი).

**ახალუბანი,** სოფელი თერჯოლის რ-ნში (ეწრის სოფსაბჭო), ჩრდ. იმერეთის ბორცვიან-სერებიან მთისწინეთზე, მდ. ძევრულის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 200 *მ*, თერჯოლიდან 11 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მემინდვრეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ზედა სიმონეთში (2 *კმ*).

**ახალუბანი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ნატახტარის სოფსაბჭო), მუხრანის ვაკის ჩრდ. კიდეზე. ზ. დ. 560 *მ*, მცხეთიდან 11 *კმ*. ნატახტარის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მისაქციელში (3 *კმ*). საფერშლო პუნქტი.


მოქალაქის ახალუხი.

**ახალუბანი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ალის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. ჭერათხევის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 800 *მ*, ხაშურიდან სოფ. გომზე გავლით 27 *კმ*, სოფ. კლდისწყაროზე გავლით — 12 *კმ*. ალის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ქინძათში (1 *კმ*).

**ახალუბანი** (ყოფ. ა ხ ვ ე ლ ო ღ ლ ე ბ ი), სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (ღორჯომის სოფსაბჭო). ზ. დ. 1340 *მ*, ხულოდან 12 *კმ*. ღორჯომის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ღორჯომში (2,5 *კმ*).

**ახალუხალი,** დღესასწაულის ან საზეიმო სტუმრიანობის დროს ქალიშვილებისა და ვაჟების სამხიარულო თავყრილობა, ლხინი ხევსურეთში. იკრიბებოდა ახალგაზრდობის თაოსნობით რომელიმე ოჯახში და ამ ოჯახს მასპინძლობა ევალებოდა. პურობასთან ერთად იმართებოდა ცეკვა-თამაში, ლექსობა და სხვ. ა. უმთავრესად სხვა სოფლიდან მოსული სასურველი სტუმრის პატივსაცემად იცოდნენ, განსაკუთრებით ხშირად მართავდნენ ქორწილთან დაკავშირებით, პატარძლის პატივისცემის ნიშნად. *თ. ოჩიაური.*

**ახალუხი,** ს ა გ უ ლ ე, ქართული ხალხური კოსტიუმის ერთ-ერთი ძირითადი ელემენტი. სამოსლის ანალოგიური ტიპი გავრცელებულია კავკ. ხალხებში და აზიის ზოგ სხვა ქვეყანაში. მამაკაცები ა-ს პერანგზე, ჩოხის ქვეშ იცვამდნენ, ქალები კი კაბის შიგნით.

ა. წელში გამოყვანილი, კალთებიანი, წინ ჩახსნილი, დაბალსაყელოიანი ან გულამოღებული, გრძელსახელოიანი და ვიწრომაჯიანი სამოსელია; თარგისა და დანიშნულების მიხედვით ცნობილია მისი რამდენიმე სახესხვაობა: მოკლე ან გრძელკალთიანი. გულგადაფარებული ანუ გადახვეული, დალიანდაგებული, საზაფხულო (სარჩულიანი) და საზამთრო (დაბამბული). აღმ. საქართველოს ბარში გავრცელებული მოკლეკალთიანი, წელში ნაოჭასხმული და ჩაქდყრილი ა. ყელიდან წელამდე დუგმებზე ან ყაითნის ღილკილოებზე იკვრიდა. გრძელი, სწორკალთიანი ა. იმერული ჩოხის თარგთან იყო შეწყობილი. გულგადაფარებული ა-ის მარცხენა გული მარჯვენაზე იყო გადადებული და აქეთ-იქით სიგრძეზე მრავალი ყაითნის ღილით შემკული. ზედა სამოსლად ხმარობდნენ აღმ. საქართველოს ქალაქის ხელოსნები და წვრილვაჭრები. დალიანდაგებულ ა-ს უმთავრესად მთაში იცვამდნენ. ა-ის შესაკერ მასალად გლეხები თალხი ფერის ბამბის ქსოვილებს, უმთავრესად სატინს ხმარობდნენ, შეძლებული ფენები კი — ფერად აბრეშუმს, თხელ მაუდს, ხავერდს და სხვ. ძვირფას ქსოვილს (ასეთი ა-ებია ჩამოთვლილი XVII—XVIII სს. მზითვის წიგნებსა და ამ პერიოდის სხვა ისტ. წყაროებში).

*ლიტ.*: ჩ ა ჩ ა შ ვ ი ლ ი გ., ქართლელი გლეხი მამაკაცის კოსტიუმი XIX საუკუნისა, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1957, ტ. 19 A და 21 B; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 3—4, თბ., 1962.
*ლ. მოლოდინი.*

**ახალქალაქი,** ქალაქი ისტ. თრიალეთში, ახლანდ. სოფ. *დაშბაში*.

**ახალქალაქი,** ქალაქი სამხრ. საქართველოში, მდ-ების ფარავნისა და მურჯახეთისწყლის მდინარეთაშუეთში. ახალქალაქის რ-ნის ცენტრი. ზ. დ. 1700 *მ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 74 *კმ*. 11,2 ათ. მცხ. (1974 წ., 1939 წ. — 5,3 ათ., 1959 წ. — 8,8 ათ., 1970 წ. — 10,8 ათ.). გაშენებულია ვრცელ და სუსტად დანაწევრებულ პლატოზე.

ა-ში მთის სტეპის ჰავაა, ზამთარი—ცივი, ზაფხული—გრილი და ხანგრძლივი. იანვრის საშ. ტემპ-რა —7,3°C, აგვისტოსი 16,0°C. საშ. წლ. ტემპ-რა 4,9°C. აბსოლ. მინ. —38°C, აბსოლ. მაქს. 34°C. ნალექები 550 *მმ* წელიწადში.

არქეოლ. გათხრებმა ცხადყო, რომ ა-ის მიდამოებში ადამიანს უძველესი დროიდან უცხოვრია. 1960 ექსპედიციამ (ხელმძღვ. გ. გრიგოლია) ა-ის მახლობლად შეისწავლა აშელის ზედა საფეხურის ღია ტიპის სადგომები, ე. წ. ა. I (ქალაქის სამხრით 1 *კმ*-ზე, მდ. ფარავნის მარცხ. ნაპირის 15 *მ* სიმაღლის ტერასაზე) და ა. II (ქალაქის სამხრ.-დას-ით 1,5 *კმ*-ზე, მდ. მურჯახეთისწყლის მარჯვ. ნაპირის 10—12 *მ* სიმაღლის ტერასაზე). მიწის ზედაპირზე შეგროვებულია ანდეზიტისა და ბაზალტისაგან ნაკეთები ხელცულები, საჩეხი იარაღები, სახოკები, ნუკლეუსები და ანატკეც-ანამტვრევები.

ა-ის ისტ. შესწავლისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა აგრეთვე ძვ. ა-ის ტერიტორიაზე 1960, 1968—69 ჩატარებულ არქეოლ. გათხრებს (ხელმძღვ. გ. ლომთათიძე). ძვ. ა. მდებარეობდა თანამედროვე ქალაქის ჩრდ.-დას-ით, მდ-ების ფარავნისა და მურჯახეთისწყლის შესართავს შორის მოქცეულ კონცხზე. გათხრებმა ზოგადად დაამოწმა, შეავსო და ნაწილობრივ შეასწორა წერილობითი წყაროების ცნობები ა-ის ისტ. შესახებ. შუა საუკ. ქალაქის ქვეშ აღმოჩნდა წინაანტ. დროის ნამოსახლარები. ადრინდ. შუა საუკ. ბოლოს კონცხის ჩრდ-ით არსებობდა სოფელი. შემორჩენილია თლილი ქვით მოპირკეთებული საყდრის ნანგრევები. გაითხარა ქვითა და თიხით ნაშენი სახლები („ფსევდოციკლოპური"), აგრეთვე პირუტყვის სადგომები, კერები, თიხის ჭურჭელი და სხვ.

IX—X სს. სოფელი ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობის წყალობით ქალაქად გადაიქცა. X ს-იდან ა. ჯავახეთთან ერთად საუფლისწულო მამული იყო. ქალაქის გამაგრება-შემოზღუდვა დაიწყო XI ს-ში, ბაგრატ *III-ის* დროს და დასრულდა ბაგრატ *IV-ის* დროს. დღემდეა შემორჩენილი ძვ. ქალაქის დაზიანებული ქვის მაღალი და სქელი გალავანი (სამხრ.-აღმ-ით დატანებული ჰქონდა მთავარი კარიბჭე), ციხე-კოშკები, ტაძრისა და ქარვასლის ნანგრევები, 2 ეკლესიის სამრეკლო. არქეოლ. გათხრების შედეგად გამოვლინდა X—XIII სს. ხელოსანთა უბნის ნაშთები (ზეთსახდელი გელაზები და სხვ.), მოჭიქული და მოუჭიქავი თიხის ჭურჭელი, მინის საგნები, მონეტები. როგორც ჩანს, ა. იმ დროს წარმოება-ვაჭრობის მნიშვნელოვანი კერა ყოფილა. XI ს. ა. ჯავახეთის პოლიტ.-ეკონ. ცენტრი გახდა (შეცვალა წუნდა). ამავე საუკუნის 60-იან წლებში იგი ალფ-არსლანის ურდოებმა აარხრეს. X ს. ა. საკარგავი მამულის სახით მიცემული ჰქონდათ თორელებს. XIII ს-ში ქალაქი გადაწვეს მონღოლებმა. XV ს-ში ა-ს სამცხის ერისთავები ჯაყელები დაეპატრონენ. 1535 ა. ბაგრატ III იმერთა მეფესა და ყვარყვარე ათაბაგს შორის ბრძოლის ასპარეზად იქცა. ქალაქი ძალზე დაზიანდა. XVI ს. 50-იან წლებში ა. შაჰ-თამაზის ურდოებმა აიღეს; XVI ს. ბოლოს ოსმალებმა დაიპყრეს. იგი ჩილდირის საფაშოს შემადგენლობაში შევიდა და სანჯაყის ცენტრად ითვლებოდა. XVIII ს. 70-იან წლებში ერეკლე II-მ რამდენიმეჯერ სცადა ა-ის განთავისუფლება. 1811 ა. რუსეთის ჯარმა აიღო, მაგრამ 1812 ბუქარესტის საზავო ხელშეკრულების თანახმად, ისევ ოსმალეთს დაუბრუნდა. 1828 ივლ. რუს-ქართველთა სამხ. ნაწილებმა გენ. ი. პასკევიჩის მეთაურობით აიღეს ა., რ-ის შეერთება რუს. იმპერიასთან დაადასტურა ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულებამ (1829). ა-ის შემოერთების შემდეგ მაჰმადიანი ქართველები აიძულეს თურქეთში გადახვეწილიყვნენ და მათ ადგილზე არზრუმის ვილაიეთიდან სომხები ჩამოასახლეს. 1874 ა. სამაზრო ცენტრი გახდა. 1918 ივნ. ქალაქი ოსმალებმა დაიკავეს. 1921 მარტში ა-ში შევიდნენ რევ. მე-11 წითელი არმიის ნაწილები, ქალაქში საბჭოთა ხელისუფლება დამყარდა.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ქალაქმა მნიშვნელოვნად იცვალა სახე. განვითარდა კვების მრეწველობა. არის ყველ-კარაქის, რძისა და ლუდის ქ-ნები, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, სტამბა. გაფართოვდა ქალაქის კულტსაგანმან. დაწესებულებათა ქსელი; გაიხსნა სას.-სამ. ტექნიკუმი, ქართული, რუს. და სომხ. საშ. სკოლები. შეიცვალა ქალაქის გარეგნული სახე. ქუჩები კეთილმოწყობილია, ქალაქში არის პარკი, კინოთეატრი, ბ-კა, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა. მნიშვნელოვანი საავტ. გზების კვანძია (გზატკეცილები ახალციხის, ბორჯომის, კარწახის და ბოგდანოვკის მიმართულებით).

*ლიტ.*: გ რ ი გ ო ლ ი ა გ., ჯავახეთის ქვედა პალეოლითური ძეგლები, «მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის», 1965, ტ. 4; ჯ ა ნ დ ი ე რ ი ე., ჯავახეთის ახალქალაქის ისტორიისათვის, წგნ.: ფეოდალური საქართველოს არქეოლოგიური ძეგლები, [ტ. ] 1, თბ., 1969.

*გ. ზარდალიშვილი. დ. თუშაბრამიშვილი. გ. ლომთათიძე. შ. ლომსაძე. პ. ზაქარაია.*

**ახალქალაქი** (ყოფ. წ ი თ ე ლ ქ ა ლ ა ქ ი), სოფელი კასპის რ-ნში, მტკვრის შუა ხეობის ვაკეზე, მდ. თეძმის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ახალსოფელი, გარიყულა, ერთაწმინდა, ზემო ჩოჩეთი, თეძმისხევი, კაპრაშიანი, ჩაჩუბეთი). ზ. დ. 620 *მ*, კასპიდან 16 *კმ*. თეძმის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. პურის ქ-ნა, ავეჯის, კერამიკის, გაჯის და ხაჭო-არაჟნის საამქროები. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბაგა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, ინვალიდ და გონებანაკლულ ბავშვთა ინტერნატი, კავშირგაბმ. განყ-ბა.



1



2

*სტ. ახალგორის განძი.* **1.** სასაფეთქლე საკიდები. ოქრო (სიგრძე 129,5 *მმ* და 131,5 *მმ*, საერთო წონა 201.85 *გ*). **2.** გომბეშოს გამოსახულებიანი ყელსაბამი. დეტალი. ოქრო (საერთო სიგრძე 270 *მმ*, წონა 44,58 *გ*). **3.** საყურე. ოქრო (დიამეტრი 52—56 *მმ*, წონა 32 *გ*). **4.** საკიდი. ოქრო (სიგანე 58,3 *მმ*, წონა 41,02 *გ*). **5.** ვარდული. ოქრო (დიამეტრი 164 *მმ*, წონა 134,9 *გ*). **6.** ფიალა. ვერცხლი (დიამეტრი 165—155 *მმ*, წონა 339,4 *გ*). **7.** პატერა. ვერცხლი (დიამეტრი 190—192,5 *მმ*, წონა 224,5 *გ*). ყველა ძვ. წ. V ს. II ნახევარი. ს. ჯანაშიას ს.ხ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



3



4



5



6



7



სტ. ახვლედიანი ქ. ზემოთ — „ლევინის აღმართი თბილისში". 1928; ქვემოთ — „პარიზის ერთ-ერთი კუთხე". 1926. ორივე — საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

ა. გვიანდ. ფეოდალურ ხანაში ქალაქად იხსენიება. ააშენა XVII ს-ში ქართლის მეფემ როსტომმა და მეფის ქალაქი უწოდა. შემორჩენილია გალავანი და დარბაზული ტიპის საყდარი, გვიანდ. შუა საუკ. ღვთისმშობლის ეკლესია (ლაპიდარული წარწერები) და სამრეკლო.

*გ. შარდალიშვილი. დ. ბერძენიშვილი.*

**ახალქალაქის განძი,** ძვ. წ. II ათასწლ. ბოლო მეოთხედის ბრინჯაოს ნივთების განძი (11 ცენტრალურ-ამიერკავკასიური და 4 კოლხური ცული, ასიოდე *კგ* ბრინჯაოს ზოდები). აღმოჩნდა 1908 სოფ. ახალქალაქში (კასპის რ-ნი). როგორც ჩანს, ლითონის მდნობელის განძი უნდა იყოს და ამ მხარეში მელითონეთა სახელოსნოს არსებობის მაჩვენებლად შეიძლება მივიჩნიოთ. ა. გ. მნიშვნელოვანია აგრეთვე კოლხური ცულების გავრცელებისა და კოლხური და აღმ. ქართული ბრინჯაოს კულტურების ურთიერთობის შესწავლის თვალსაზრისით.

*ლიტ.*: აკადემიკოს ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის არქეოლოგიური მასალების კატალოგი, ტ. 2, თბ., 1955; საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959.

*დ. ქორიძე.*

**ახალქალაქის მაზრა,** ადმ.-ტერ. ერთეული რუსეთის იმპერიაში. შეიქმნა 1874 (გამოეყო ახალციხის მაზრას). ადმ. ცენტრი — ახალქალაქი. მოიცავდა ახლანდ. ახალქალაქის, ბოგდანოვკის და ნაწილობრივ ასპინძის რ-ნების ტერიტორიას. ფართობი — 2 739 *კმ*² (1905), დასახლებული პუნქტი — 111, მოსახლეობა — 84,2 ათ. კაცი (1906) — ქართველები, სომხები, ბერძნები, ქურთები და სხვ.; ქართველების ხვ. წ. აქ ჯერ კიდევ რუსეთ-ოსმ. 1828—29 ომის დროს შემცირდა, შემდგომში თვითმპყრობელობის ანტიეროვნ. პოლიტიკის შედეგად კიდევ უფრო იკლო. მაჰმადიან ქართველთა დიდი ნაწილი ოსმალეთში გადასახლდა. მათ ადგილზე ჩამოსახლდნენ თურქეთიდან დევნილი ქრისტიანი სომხები, ბერძნები და სხვ. ა. მ. გაუქმდა 1930.

*თ. ჟორდანია.*

**ახალქალაქის პლატო,** პლატო სამხრ. საქართველოს ვულკ. ზეგნის ცენტრ. ნაწილში. შემოფარგლულია თრიალეთის, აბულ-სამსარის, ჯავახეთისა და ნიალისყურის ქედებით და ზემო მტკვრის ხეობით. ზ. დ. 1500—2000 *მ*. აგებულია ქვედამეოთხეული დოლერიტული ლავებითა და ტბიურ-მდინარეული ნალექებით. დაფარულია მთის შავმიწა ნიადაგითა და სტეპის მცენარეულობით. პლატოზე გაშენებულია ქ. ახალქალაქი, დაბა ბოგდანოვკა, სოფლები: ბარალეთი, კუმურდო, ხიზაბავრა და სხვ. *ლ. მარუაშვილი.*

**ახალქალაქის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი სამხრ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. ა. რ-ის ტერიტ. თბილისის გუბერნიის ახალქალაქის მაზრაში შედიოდა, ხოლო 1921-იდან 1930-მდე—ადმ. საქართველოში ახალქალაქის მაზრის სახელწოდებით. 1930 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით ცალკე რაიონად გამოიყო ახლანდ. საზღვრებში. სამხრ. საზღვარი ემთხვევა სსრკ—თურქეთის სახელმწ. საზღვარს, დას-ით ესაზღვრება ასპინძის, ჩრდ-ით — ბორჯომის, აღმ-ით—ბოგდანოვკისა და წალკის რ-ნები. ფართ. 1235 *კმ*². რაიცენტრი — ქ. ახალქალაქი. რ-ნში შედის 1 საქალაქო (ახალქალაქი) და 13 სასოფლო საბჭო (აზავრეთი, ალასტანი, არაკვა, ბარალეთი, დილისკა, ვაჩიანი, კარტიკამი, კარწახი, კოჩიო, კუმურდო, ოკამი, სულდა და ხავეთი), 1 ქალაქი, 64 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ა. რ. მდებარეობს ჯავახეთის ვულკ. ზეგანზე, ზ. დ. 1500—3304 *მ*. რელიეფის აგებულებაში უმთავრესად მონაწილეობენ ნეოგენური და მეოთხეული ეფუზიური ქანები (დოლერიტული ლავები) და ტბიურ-მდინარეული ნალექები, რ-ებიც ახალქალაქის პლატოს ქმნიან. პლატო ახალგაზრდა ვულკ. ნაგებობა და კავკასიაში მიწისძვრების ერთ-ერთ უძლიერეს კერად ითვლება.

პლატოს ზედაპირი ტალღობრივი ვაკეა, რ-ზედაც მცირე (ტბიანი და ნატბეური) ქვაბულები, სერები, ბორცვები და კანიონისებრი ხეობებია. ა. რ-ის აღმ. ნაწილში აღმართულია აბულ-სამსარის ქედი (მთები სამსარი 3285 *მ*, დიდი აბული 3301 *მ*). ჩრდ-ით რ-ნის ფარგლებში შედის თრიალეთის ქედის დას. მონაკვეთის სამხრ. კალთები. მთიანი რელიეფია სამხრ. ნაწილშიც, სადაც განედურად გაწოლილია საშ. სიმაღლის ნიალისყურის ქედი, რ-ის ჩრდ. კალთა რ-ნის ტერიტორიაზეა.

ჰ ა ვ ა. ა. რ-ში მთის სტეპების ჰავაა, ცივი, მცირეთოვლიანი ზამთარი და გრილი ზაფხული. ყველაზე მაღალ ადგილებში გაბატონებულია ნამდვილ ზაფხულს მოკლებული მაღალი მთიანეთის ზომიერად მშრალი ჰავა. ბარში იანვრის საშ. ტემპ-რა მერყეობს—7-იდან—10°C-მდე, ყველაზე თბილი თვის (აგვ.) ტემპ-რა 14-იდან — 16°C-მდე. აბსოლ. მინიმ. —38°C, —40°C, აბსოლ. მაქს. 34°C, 38°C. ნალექები 500—700 *მმ* წელიწადში; ყველაზე მეტი ნალექია ზაფხულში, მაქს. ივნისში (90—100 *მმ*); მინ. იანვარში (16—25 *მმ*). ნალექი თოვლის სახით მოდის ოქტომბრიდან. თოვლის მდგრადი საბურველი (15—40 *სმ*) დეკ. დასაწყისიდან მარტის შუა რიცხვებამდეა. ხშირია ნისლი (წელიწადში 35—50 დღე). საშ. წლ. შეფარდებითი სინოტივე 70—73%. ზამთარში გაბატონებულია სამხრ.-აღმ., ხოლო ზაფხულში ჩრდ.-დას. ქარები. თვეში საშუალოდ 2—3 დღე ქარიანია.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. ა. რ-ში ბევრია ტბა და ვულკ. პლატოსთვის დამახასიათებელი მდინარე. ზემო დინებაში მათ მცირე დაქანება აქვთ, ქვემოთ კი ტიპურ მთის მდინარეებად იქცევიან. ა. რ-ის დას. საზღვარს 18 *კმ*-ზე გასდევს მდ. მტკვარი. ჩრდ. ნაწილი დანაწევრებულია მდ. ფარავნის მარჯვ. შენაკადებით — ჭობარეთით და ბარალეთით, რ-ებიც კანიონებს ქმნიან. რ-ნის ცენტრ. ნაწილში მიედინება მდ. ფარავანი, რ-იც სოფ. ხერთვისთან (ასპინძის რ-ნი) მტკვარს ერთვის. სამხრ. ნაწილში მიედინება მდ. ფარავნის მარცხ. შენაკადი მურჯახეთისწყალი. მდინარეები უმთავრესად მიწისქვეშა წყლებით საზრდოობენ. ტბებიდან აღსანიშნავია ზრესკი, ხოზაფინი (კარწახი), პატარა ტბები რ-ნის თითქმის ყველა ნაწილშია. ჭაობებია ბარალეთის ვაკეზე, აგრეთვე სოფლების ვაჩიანის, ოკამის, სულდის, კარწახის, აბულისა და სხვ. მიდამოებში.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ა. რ-ში 1800 — 2000 *მ* სიმაღლეზე უმეტესად მთის შავმიწა ნიადაგია. უფრო მაღლა—მთის მდელოს შავმიწისებრი ნიადაგი. ზოგი ტაფობის ძირი უკავია ჭაობიან ნიადაგს. მდ. ჭობარეთის სათავეში, ხელოვნურად გაშენებულ ფიჭვნარში, ყომრალი და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგები ჩამოყალიბდა.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ა. რ-ის უმეტესი ნაწილი უტყეოა, დაფარულია მთის და მდელო-ველის მცენარეულობით. ადრინდ. მცენარეულ საფარს კი წიფლნარი, ფიჭვნარი და მუხნარი შეადგენდა. მთის ველებს შორის ჭარბობს ნაირბალახოვან-მარცვლოვანი დაჯგუფება. არის აგრეთვე ურროიანი, ვაციწვერიანი, წივანიანი, ისლიანი და სხვ. ველები. ტბების ირგვლივ და დაჭაობებულ ტაფობებში გავრცელებულია წყლისა და ჭაობის მცენარეულობა. 2200 *მ*-ზე მაღლა იწყება სუბალპ. და ალპ. მდელოები.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. ა. რ-ში ბინადრობს მგელი, მელა, მაჩვი, კვერნა, დედოფალა, ჭრელტყავა, კურდღელი, ბრუცა, წყლის მემინდვრია, ტყის თაგვი, იშვიათადაა წავი. მრავლადაა მწყერი და კაკაბი. მაღალ მთებში გვხვდება კავკ. როჭო. თითქმის ყველგანაა ყვავი, კაჭკაჭი, ოფოფი, ნამგალა. ზოგან კრონშნეპიც არის. ქვეწარმავლებიდან გვხვდება გველხოკერა, ანკარა, გომბეშო, ვასაკა. მდინარეებსა და ტბებში ბევრია კალმახი, ხრამული, ქაშაპი, ტობი, წვერა, მურწა და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი. ა. რ-ში მთის სტეპური, სუბალპ. და ალპ. ლანდშაფტებია, რ-ებშიც გამოიყოფა: 1. კანიონისებრი ხეობები ჩამორეცხილი ნიადაგებით; 2. ლავური პლატოები მთის სტეპური მცენარეულობით და მთის შავმიწა ნიადაგებით; 3. მთისწინეთი გასტეპებული მდელოებით და შავმიწისებრი ნიადაგებით; 4. ზეგნის ტბისპირა და ნატბეური ჭაობები ნოტიო მდელოებთან კომპლექსში, ჭაობიანი ნიადაგებით; 5. მთის გასტეპებული სუბალპ. მდელოები, შავმიწისებრი ნიადაგებით; 6. სუბალპ. მდელოები მთა-მდელოს ნიადაგებით; 7. ალპ. მდელოები მთა-მდელოს ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ. მ ე უ რ ნ ე ო ბ ა შ ი წამყვანია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა. მოჰყავთ საგაზაფხულო ხორბალი და კარტოფილი. ა. რ-ში 19 კოლ-ბა, 8 საბჭ. მეურნეობა და 1 საინკუბატორო სადგურია (1974). რ-ნის მთელი ფართობის 3,5% ტყე-ბუჩქნარია, 70%-ზე მეტი (დაახლ. 90 ათ. *ჰა*) სავარგულებს უჭირავს, რ-თა ნახევარზე მეტი სათიბ-საძოვარია, მესამედზე მეტი — სახნავ-სათესი; მრავალწლიანი ნარგავების ფართ. უმნიშვნელოა (140 *ჰა*). ირწყვება 9,7 ათ. *ჰა*. ნათესებიდან მარცვლოვან კულტურებს უჭირავს 12,5 ათ. *ჰა*, მ. შ. 1,7 ათ. *ჰა* ხორბალს. კარტოფილს და ბაღჩეულს უკავია 4,2 ათ. *ჰა*, საკვებ კულტურებს — 16,1 ათ. *ჰა*. მარცვლეულ კულტურებში წამყვანია საგაზაფხულო ხორბალი და ქერი. ა. რ. რესპ. კარტოფილის წარმოების ერთ-ერთი ძირითადი რაიონია. მრავალწლიანი



ახალქალაქი. ხელადა. თიხა. XI—XII სს. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ისტორიის, არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის ინსტიტუტი. თბილისი.





ახალქალაქის ფაუნა


Meles meles atavus.


Canis lupus mosbachensis.


Lutra lutra.


Crocuta spelaea.


Hippopotamus antiquus.


Panthera spelaea.


Dicerorhinus kirchbergensis.


Bos primigenius.


Ursus deningeri.

ნარგავებიდან მხოლოდ ხეხილია და ისიც უმნიშვნელო ფართობზე. განვითარებულია მეფუტკრეობა. მთის სტეპის ყვავილების სიუხვის გამო აქაური თაფლი მაღალშაქრიანია, კარგი გემო და სურნელება აქვს. საძოვრების სიუხვე საშუალებას იძლევა, გარდა ადგილობრივისა, გამოიკვებოს რესპ. აღმ. ნაწილის ბარის რ-ნების საქონელი. ზამთარში საქონლის ბაგური შენახვისათვის იყენებენ მაღალმოსავლიანი სათიბების თივას, აგრეთვე საკვებ კულტურებს, რ-ებსაც მთელი ნათესი ფართობის დაახლ. 1/3 უჭირავს. პირუტყვის სულადობა (1974): მსხვ. რქ. საქონელი 40,0 ათ., ცხვარი და თხა—125,5 ათ., ღორი —7,6 ათ. ცხენი — 636, ფრინველი—7,5 ათ. ფრთა.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა სუსტადაა განვითარებული. ძირითადი დარგია კვების მრეწველობა. ყველის და კარაქის ქ-ნები (ახალქალაქი სოფ. კოთელია) ამზადებენ საუკეთესო ხარისხის ქართულ, შვეიც. და ჰოლანდ. ყველს. არის ლუდის ქ-ნა (ახალქალაქი). წარმოებს საშენი მასალების მოპოვება. მუშაობს საკოლმეურნეობათაშორისო ელექტროსადგური (აბლარჰესი).

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. ა. რ-ის ტერიტორიაზე გადის რესპ. მნიშვნელობის გზატკეცილები: ახალქალაქ-ბაკურიან-ბორჯომი, ახალქალაქ-კარწახი, ახალქალაქ-ბოგდანოვკა, ახალქალაქ-ახალციხე. თბილისთან დაკავშირებულია საჰაერო გზითაც.

რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსთან და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** ა. რ-ში 71 ზოგადსაგანმან. სკოლაა, 20,8 ათ. მოსწავლე და 1,5 ათ. მასწავლებელი (1974). ახალქალაქშია სას.-სამ. ტექნიკუმი, ქართული, რუს. და სომხ. საშ. სკოლები, ერთი საშ. სკოლა-ინტერნატი, პიონერთა სახლი, სპორტსკოლა, 64 ბ-კა, 42 კლუბი, 34 კინოდანადგარი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, მუს. სკოლა, 7 სავადმყოფო (54 ექიმი, 286 საშ. მედმუშაკი). რაიონი რადიო- და ელექტრიფიცირებულია. ქართ. და სომხ. ენაზე გამოდის რაიონული გაზ. „შუქურა“. ბევრია ადრინდ. და შუა საუკ. ქართ. კულტურის ძეგლი (აბულის ეკლესია — X ს., ბარალეთის ეკლესია — XI ს., ახალქალაქის ციხე-ნაქალაქარი — XI, XVII და XVIII სს., პატარა სამსარის გამოქვაბულები — შუა საუკუნეები). განსაკუთრებით მნიშვნელოვანია კუმურდო — კუმბათიანი ეკლესია (X ს.). *თ. ღვინიანიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 128—129.

**ახალქალაქის ფაუნა,** მეოთხეული პერიოდის დასაწყისის ნამარხ ძუძუმწოვართა კომპლექსი სამხრ. საქართვ. ტერიტორიაზე (ახალქალაქის მიდამოებში). არსებობდა სტეპისა და ნახევრად სტეპის ლანდშაფტურ პირობებში. ამ დროს საქართვ. სამხრ.-აღმ. ნაწილში თბილი ან ზომიერად ცხელი ჰავა უნდა ყოფილიყო. ა. ფ-ის ჩამოყალიბება და განვითარება განაპირობა ამიერკავკ. ტერიტ. მეტნაკლებმა იზოლაციამ მცირე აზიისაგან და დროდადრო მათი ფაუნის ურთიერთკავშირის გაწყვეტამ. ამით აიხსნება ა. ფ-ის შემადგენლობაში ენდემური ცხოველების საკმაო სიჭარბე. ა. ფ-ში მწერიჭამიებიდან აღნიშნულია ევროპული ზღარბი. მღრღნელებიდან — თრია, ზაზუნა; მტაცებლებიდან — მგელი, ხალებიანი აფთარი, დათვი, ჭრელტყავა, წავი, მაჩვი, ვეფხვი; ხორთუმიანებიდან — სამხრეთისა და ზროგონთერიული სპილოები; კენტჩლიქოსნებიდან — ზუსენბორნული და ჰიპარიონისმაგვარი ცხენები, მარტორქა; წყვილჩლიქოსნებიდან — ჰიპოპოტამი, გიგანტური ირემი, ჟიხვი და პირველყოფილი ძროხა. გეოლ. ასაკითა და სახეობათა შედგენილობით ა. ფ. უახლოვდება ტამანის (სსრკ), ფორესტ-ბედის (ინგლისი), აბევილის (საფრანგეთი), ზუსენბორნისა (გერმანია) და ჟოუ-ქოუ-ტიანის (ჩინეთი) ნამარხ ძუძუმწოვართა ფაუნებს. *ა. ვეკუა.*

**ახალქალაქისწყალი,** მდინარე სამხრ. საქართველოში. იხ. მდ. *ფარავანი.*

**ახალშალიკაანთკარი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (დუშეთის საქალაქო საბჭო), მდ. დუშეთისხევის (არაგვის შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 940 *მ*, დუშეთიდან 1 *კმ*. ბაზალეთის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა დუშეთში.

**ახალშენი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ახმეტის საქალაქო საბჭო), მდ. ხაჭირისხევის (ალაზნის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 560 *მ*, ახმეტიდან 6 *კმ*. ახმეტის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ახალშენი** (ყოფ. გ ო ფ რ უ ნ ს ტ ა ლ ი), სოფელი გარდაბნის რ-ნში (კალინინის სოფსაბჭო), გარდაბნის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 310 *მ*, გარდაბნიდან 4 *კმ*. გარდაბნის მეხილეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. კალინინოში (უშუალოდ ებმის). კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ახალშენი,** სოფელი გორის რ-ნში (ზეღდულეთის სოფსაბჭო), ტირიფონის ვაკეზე, აღმ. კვერნაქების სერის ჩრდ. კალთის ძირას. ზ. დ. 700 *მ*, გორიდან 9 *კმ*. ზეღდულეთის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მემინდვრეობა, მეფრინველეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ზეღდულეთში (4 *კმ*).

**ახალშენი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (მჭადიჯვრის სოფსაბჭო), მდ. ნარეკვავის (არაგვის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 720 *მ*, დუშეთიდან 13 *კმ*. მჭადიჯვრის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. მჭადიჯვარში (2 *კმ*).

**ახალშენი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (თერეგვანის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. შუა ფრონეზე. ზ. დ. 840 *მ*, ზნაურიდან 3 *კმ*. თერეგვანის კოლ-ბა (მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა (ინტერნატით) სოფ. ზნაურში.

**ახალშენი,** თეთრი წყაროს რ-ნის სოფლების *ზემო ახალშენის* და *ქვემო ახალშენის* ძვ. სახელწოდება.

**ახალშენი,** სოფელი კასპის რ-ნში (ქვემო ჭალის სოფსაბჭო), მდ. ლეხურის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 800 *მ*, კასპიდან 15 *კმ*. ქვემო ჭალის ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მემცენარეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვემო ჭალაში (1 *კმ*).

**ახალშენი,** სოფელი ლენტეხის რ-ნში (ჩიხარეშის სოფსაბჭო), სვანეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. აშხაშურის (ცხენისწყლის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1400 *მ*, ლენტეხიდან 34 *კმ*. ჩიხარეშის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა სოფ. ჩიხარეშში (1 *კმ*).

**ახალშენი** (ყოფ. ა ნ დ რ ე ე ვ კ ა), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში, მდ. დას. გუმისთის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აჰიბჟარა, გუმა, მთისკალთა, ოჭუბურე, სათავე, შუბარა, ცუმური). ზ. დ. 480 *მ*, შავი ზღვიდან 13 *კმ*, სოხუმიდან 22 *კმ*. XX პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). 3 რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. კარსტული მღვიმე.

**ახალშენი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (ხიდისთავის სოფსაბჭო), მდ. გუბაზოულის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 220 *მ*, ჩოხატაურიდან 5 *კმ*. ხიდისთავის კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხიდისთავში (3 *კმ*). ბ-კა.

**ახალშენი,** სოფელი წულუკიძის რ-ნში (კუხის სოფსაბჭო), იმერეთის ვაკე-დაბლობზე, მდ. კუხის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 125 *მ*, წულუკიძიდან 2 *კმ*. კუხის ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეაბრეშუმეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ახალშენი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (წრომის სოფსაბჭო), მტკვრის შუა ხეობის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 680 *მ*, ხაშურიდან 16 *კმ*. წრომის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეხილეობა, მევენახეობა, მეჭარხლეობა, მებოსტნეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. წრომში (2 *კმ*).

**ახალშენი,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში, მდ. ბარცხანაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., განახლება, ზედა ახალშენი, სამება, ხელრუ). ზ. დ. 100 *მ*, ხელვაჩაურიდან 9 *კმ*. მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. და საშ. სკოლა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, სავადმყოფო, აფთიაქი. შუა საუკ. ეკლესია.

**ახალშენი** (ყოფ. ძ ა ღ ლ ა მ ე რ ა), სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (ხიხაძირის სოფსაბჭო), არსიანის ქედის დას. კალთაზე, მდ. სხალთის (აჭარისწყლის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 1500 *მ*, ხულოდან 45 *კმ*. ხიხაძირის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხიხაძირში (2 *კმ*).

**ახალშობილთა ბუშტულა,** ე პ ი დ ე მ ი უ რ ი პ ე მ ფ ი გ უ ს ი, კანის მწვავე ეპიდემიური დაავადება. იწვევს სტაფილოკოკები, უფრო იშვიათად სტრეპტოკოკები. კანის ნაკეცებში, ზურგზე და მუცელზე ახალშობილს უჩნდება გამჭვირვალე ან ჩირქოვანი სითხით სავსე ბუშტულები, რ-ებიც ზოგჯერ სკდება და წყლულდება. ავადმყოფის საერთო მდგომარეობა არ იცვლება, ტემპ-რა ნორმალურია, ჩვეულებრივ, დაავადება 6—8 დღეში გაჯანსაღებით მთავრდება, იშვიათად რთულდება სეფსისით. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: დიდი ბუშტულების გაკვეთა და ბრილიანტის მწვანით ან იოდით დამუშავება, ანტიბიოტიკები, დედის სისხლის გადასხმა, კალიუმპერმანგანატიანი თბილი აბაზანა, სინტომიცინის ემულსია ან მალამო და სხვ. *ნ. ხერხეულიძე.*

**ახალშობილთა სამშობიარო ტრავმა,** ახალშობილის დაშავება დაბადების დროს. გამომწვევი მიზეზებია: ნაყოფის არასწორი მდებარეობა, ნაყოფის თავისა და დედის მენჯის ზომების შეუსაბამობა, სანაყოფე წყლების ნაადრევად დაღვრა, სწრაფი, „მშრალი“ ან გახანგრძლივებული მშობიარობა და სხვ. ვითარდება თავისთავად ან სამეანო ჩარევის (მაშების დადება, *ვაკუუმექსტრაქცია*) შედეგად. ა. ს. ტ-ის დროს ზიანდება ახალშობილის სხეულის ნებისმიერი ნაწილი; განსაკუთრებით ხშირია თავის ტრავმა: კანის ზედაპირული დაზიანება, მშობიარობისმიერი სიმსივნე თხემის არეში (რბილ ქსოვილებში სისხლის და ლიმფის შეგუბების გამო), სისხლოვანი სიმსივნე (სისხლჩაქცევა კეფის ან თხემის მიდამოში ძვალსა და ძვლისაზრდელას შორის), სისხლჩაქცევა სახის კუნთებში, სახის ნერვის დამბლა და ა. შ. სხვა ტრავმებიდან აღსანიშნავია ლავიწის ან ხელ-ფეხის მოტეხილობა, ნერვული წნულების დაზიანება. უმძიმეს ტრავმად ითვლება თავისა და ზურგის ტვინის დაზიანება — ტვინის შეშუპება, სისხლჩაქცევა ტვინში. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: კანის დაზიანება, სისხლჩაქცევა სკლერაში, მშობიარობისმიერი სიმსივნე, სისხლოვანი სიმსივნე, ლავიწის მოტეხილობა აქტ. მკურნალობას არ მოითხოვს. ლულოვანი ძვლების მოტეხილობის დროს საჭიროა თაბაშირის ნახვევი ან დაჭიმვა, კუნთებში სისხლჩაქცევისას — ცივი საფენები და მსუბუქი მასაჟი, დამბლის დროს—პირველ დღეებში სრული სიმშვიდე, შემდეგ მსუბუქი მასაჟი, ელექტ-

როიონიზაცია, თბილი აბაზანები, $B_1$ ვიტამინი და სხვ. *ნ. ხერხეულიძე.*

**ახალშობილთა სეფსისი,** ახალშობილის ორგანიზმის მოწამვლა სისხლში ჩირქმბადი მიკრობების მოხვედრის გამო. ინფიცირება შეიძლება მოხდეს ნაყოფის მუცლად ყოფნის დროს ჰემატოგენური გზით (დედის სისხლით), მშობიარობისას სანაყოფე წყლების *ასპირაციის* გამო ან მშობიარობის შემდეგ. ახალშობილის ორგანიზმში ინფექცია იჭრება უმეტესად ჭიპლარიდან, შეიძლება მოხვდეს კანიდან ან ლორწოვანი გარსიდანაც. დაავადების ნიშნებია: ძუძუს მიტოვება, ტემპ-რის მომატება, პირღებინება, ფაღარათი, ღვიძლისა და ელენთის გადიდება, ზოგჯერ სისხლჩაქცევები ან ჩირქოვანი გამონაყარი კანზე, მიდრეკილება სისხლდენისაკენ (ცხვირიდან, ჭიპიდან, ნაწლავებიდან), ანთებითი მოვლენები ჭიპის ირგვლივ. ხშირია ნერვული აგზნებულობა, *ყიფლიბანდის* დაჭიმვა, კრუნჩხვები. სისხლში აღინიშნება ლეიკოციტოზი, შარდში — ცილა, ერითროციტები, ცილინდრები. ა. ს-ის გართულებებიდან აღსანიშნავია ყურის ჩირქოვანი ანთება (ოტიტი), ფილტვების ანთება, ჩირქოვანი პლევრიტი, ფილტვის აბსცესი, მენინგიტი და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიბიოტიკები ნისტატინთან ერთად, გამა-გლობულინი, ჰორმონები, ვიტამინები (განსაკუთრებით $B_1$ და C), სისხლისა და პლაზმის გადასხმა, კუნთებში გლუკოზისა და ფიზიოლ. ხსნარის ინიექცია. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ასეპტიკის ზუსტი დაცვა, ჭიპლარის მოვლა, სტერილური საფენები და ა. შ.

*ლიტ.*: ბ ო კ ე რ ი ა მ., ნ ი ჟ ა რ ა ძ ე გ., ახალშობილთა სეფსისი, თბ., 1963. *ნ. ხერხეულიძე.*

**ახალშობილთა სიყვითლე,** ახალშობილის კანისა და ლორწოვანი გარსების ყვითლად შეფერვა დაბადების პირველ დღეებში. აღინიშნება ახალშობილთა 80—90%-ს. ა. ს. ერითროციტებისა და ჰემოგლობინის დაშლის და სისხლში ბილირუბინის მომატების შედეგია. ჩვეულებრივ გრძელდება 9—10 დღე, სუსტ და დღენაკლულ ბავშვებში კი 4—6 კვირა. საერთო მდგომარეობა არ იცვლება, ღვიძლი და ელენთა არ დიდდება, შარდი და განავალი ნორმალურია. ა. ს. ფიზიოლ. მოვლენაა და მკურნალობას არ მოითხოვს. მაგრამ არსებობს ა. ს-ის პათოლოგიური ფორმებიც, რ-ებიც გვხვდება *ახალშობილთა სეფსისის, ახალშობილთა ჰემოლიზური დაავადების,* სანაღვლე გზების ატრეზიის, თანდაყოლილი *ათაშანგის*, ეპიდემიური ჰეპატიტის, *ტოქსოპლაზმოზის* და სხვ. დროს. ასეთ შემთხვევებში საჭიროა ძირითადი დაავადების მკურნალობა. *ნ. ხერხეულიძე.*

**ახალშობილთა ჰემოლიზური დაავადება,** ნ ა ყ ო ფ ი ს ე რ ი თ რ ო ბ ლ ა ს ტ ო ზ ი, ახალშობილთა თანდაყოლილი მძიმე დაავადება. იწვევს დედისა და ნაყოფის სისხლის რეზუს-ანტიგენების ან სისხლის ჯგუფების შეუთავსებლობა. ვლინდება დაბადებისთანავე ან რამდენიმე საათის შემდეგ. გვხვდება 1000-იდან 2—5 ახალშობილში. ა. ჰ. დ-ის გამომწვევი მიზეზი დაადგინეს 1937—40 წლებში, მას შემდეგ, რაც ავსტრ. ექიმმა *კ. ლანდშტაინერმა* და ამერ. ექიმმა ა. ვინერმა ადამიანის სისხლის ერითროციტებში აღმოაჩინეს განსაკუთრებული ნივთიერება, რ-საც შეიცავს მაიმუნის (Macacus rhesus) სისხლი; ამ ნივთიერებას *რეზუს-ფაქტორი* ეწოდა. თუ ქალი, რ-ის სისხლი არ შეიცავს რეზუს-ფაქტორს (ე. ი. რეზუს-უარყოფითია), ფეხმძიმედაა რეზუს-დადებითი მამაკაცისაგან და ნაყოფს მამის სისხლი გადაეცა, დედის სისხლში მატულობს რეზუს-ანტისხეულები. პლაცენტის საშუალებით ანტისხეულები ხვდება ნაყოფის სისხლში და იწვევს ერითროციტების დაშლას. დედის ორგანიზმში ანტისხეულების რაოდენობა თანდათან მატულობს, ამიტომ ა. ჰ. დ. უმეტესად ვითარდება მეორე, მესამე და შემდეგი ორსულობის დროს. შესაძლებელია განვითარდეს პირველი ორსულობის დროსაც, თუ ორსულობის პერიოდში დედას გადაუსხეს ან კუნთებში შეუყვანეს სისხლი რეზუს-ფაქტორის გაუთვალისწინებლად. ა. ჰ. დ. შეიძლება განვითარდეს აგრეთვე მშობლების სისხლის ჯგუფების შეუთავსებლობის შედეგად, თუ ბავშვს გადაეცა მამის სისხლის ჯგუფი. ასეთ შემთხვევაში დედას აქვს I (0), ხოლო ბავშვს II (A) ან III (B) ჯგუფის სისხლი. განარჩევენ ა. ჰ. დ-ის სამ ფორმას: 1. წ ყ ა ლ მ ა ნ კ ი ა ნ ი ფ ო რ მ ა, რ-საც ახასიათებს საერთო შეშუპება, ყველა სეროზულ ღრუში სითხის დაგროვება. ასეთი ბავშვი ან მკვდარი იბადება ან დაბადებისთანავე იღუპება. 2. ა ნ ე მ ი ი თ ა დ ა ს ი ყ ვ ი თ ლ ი თ მ ი მ დ ი ნ ა რ ე ფ ო რ მ ა, რ-იც ყველაზე ხშირია და ახასიათებს მკვეთრი სიყვითლე, შარდის გამუქება, ღვიძლისა და ელენთის გადიდება, სისხლდენისა და სისხლჩაქცევებისადმი მიდრეკილება, პირღებინება, კრუნჩხვები. თუ დროზე არ იქნა მიღებული ზომები, ასეთი ბავშვების დიდი ნაწილი იღუპება, გადარჩენილ ბავშვთა უმრავლესობას ხშირად აღენიშნება მძიმე დეფექტები ცენტრ. ნერვული სისტემის მხრივ (დამბლა, ჭკუასუსტობა, ეპილეფსია). 3. თ ა ნ დ ა ყ ო ლ ი ლ ი ჰ ე მ ო ლ ი ზ უ რ ი ა ნ ე მ ი ა, რ-იც შედარებით იშვიათია და ახასიათებს კანის სიფერმკრთალე, ჰემოგლობინის დაქვეითება და ლეიკოციტების რაოდენობის შემცირება; დროული მკურნალობისას ჩვეულებრივ გამოჯანსაღებით მთავრდება.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: თანამოსახელე ჯგუფის რეზუს-უარყოფითიანი სისხლის გადასხმა, ღვიძლის ფუნქციის გამაძლიერებელი პრეპარატები, აგრეთვე ვიტამინები, გლუკოზა ვენაში, კორტიკოსტეროიდები და სხვ., მძიმე შემთხვევებში — ე. წ. სისხლის გამოცვლა — ახალშობილის 70—80% სისხლის შეცვლა დონორის რეზუს-უარყოფითიანი სისხლით. დედის რძეში ანტისხეულების არსებობის გამო პირველ დღეებში ახალშობილის კვება უმჯობესია სხვა ქალის გაწურული რძით. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: რეზუს-უარყოფითიან ქალთა დისპანსერული მეთვალყურეობა, ანტისხეულთა მაღალი ტიტრის არსებობისას ჰორმონებისა და რეზუს-ჰაპტენის დანიშვნა.

*ლიტ.*: ფ ა ღ ა ვ ა ი., ხ ე რ ხ ე უ ლ ი ძ ე ნ., პედიატრიის ცნობარი, თბ., 1965; Гемолитическая болезнь новорожденного. (Сб. ст.), Л., 1958. *ნ. ხერხეულიძე.*

**ახალშობილი,** ბავშვი დაბადებიდან 3—4 კვირის განმავლობაში. ჭიპლარის გადაკვეთის შემდეგ ა. იწყებს დედის ორგანიზმისაგან დამოუკიდებელ სიცოცხლეს, ეგუება მუცლად ყოფნის პირობებისაგან მკვეთრად განსხვავებულ გარემოს, იწყებს ფილტვებით სუნთქვას, საკვების მიღებას და მონელებას, ეცვლება გულ-სისხლძარღვთა სისტემის მუშაობის ტიპი და სხვ.; სიცოცხლის ახალ პირობებთან შეგუება ინდივიდ. პროცესია და დამოკიდებულია ორსულობისა და მშობიარობის მიმდინარეობაზე, მემკვიდრეობითობაზე, ა-ის მომწიფებაზე და მის მოვლა-პატრონობაზე. შეგუების უნარი კარგად აქვს განვითარებული დროულ ა-ს, სუსტად — დღენაკლულს. დროულია ჩასახვიდან 39—40 კვირის შემდეგ დაბადებული ბავშვი. მისი წონაა საშუალოდ 3500 *გ*, ხოლო სიგრძე—50 *სმ*. ორსულობის 38 კვირამდე დაბადებული ბავშვი დღენაკლულად ითვლება, მისი წონაა 1000—2500 *გ*, სიგრძე — 37 — 45 *სმ* (იხ. *დღენაკლული ბავშვი*). ა-ს ახასიათებს სხეულის თავისებური პროპორციები და ანატ.-ფიზიოლ. თავისებურებანი. თავი შედარებით დიდია, კიდურები მოკლე. ნაზი, ვარდისფერი კანი დაფარულია ღინღლით და ცხიმოვანი საცხით, თავი შემოსილია თმით. ჭიპლარის ტაკვი თანდათანობით შრება და მე-5—7 დღეს ვარდება. კანქვეშა ცხიმი კარგადაა განვითარებული, კუნთები — სუსტად. კისრის კუნთები ვერ იმაგრებს თავს, მომხრელი კუნთების ტონუსის სიჭარბის გამო კიდურები მოხრილია. ა-ის ძვლები რბილი და დრეკადია, მაჯისა და ტერფის წვრილი ძვლები განუვითარებელი, ქალას ნაკერები და დიდი *ყიფლიბანდი* ღიაა. ა-ის თავის ტვინი მორფოლოგიურად და ფუნქციურად ზრდადუმთავრებელია (განსაკუთრებით ქერქი და პირამიდული გზები), მისი წონა შედარებით დიდია. უკეთესადაა განვითარებული მოგრძო ტვინი, ტვინის ღერო და ქერქქვეშა კვანძები. ვეგეტატიური ნერვული სისტემა ლაბილურია, თერმორეგულარული ფუნქცია — სუსტი, რის გამოც გარეგანი ტემპ-რის ზეგავლენით ა. ადვილად ცივდება ან გადახურდება. თანდაყოლილი რეფლექსებიდან ყველაზე კარგად წოვა ან ყლაპვაა გამოხატული. გარდა თანდაყოლილი რეფლექსებისა ა-ს აქვს ე. წ. „ფიზიოლოგიური“ რეფლექსები (ბაბინსკის, მოროს, რობინსონის, ბაბკინის და სხვ.), რ-ებიც ბავშვის ცენტრ. ნერვული სისტემის მომწიფების შესაბამისად ქრება, მოზრდილებში კი გვხვდება მხოლოდ პათოლოგიის დროს. ა-ის მოძრაობები ქაოტიური და არაკოორდინირებულია. საკმაოდ განუვითარებელია გემოს, ყნოსვის და შეხების გრძნობა. პირველ დღეებში მხედველობა ბუნდოვანია, სმენა სუსტი. ა-ის სასუნთქი გზები ვიწროა, გულმკერდი კასრისებრი, სუნთქვა ზერელე და ხშირი — წუთში 40—60, ფილტვების ვენტილაცია არასრულია, ადვილად ვითარდება სუნთქვის დარღვევის სინდრომი. გული შედარებით დიდია, სისხლძარღვების სანათური ფართო, მაჯისცემა წუთში 120—140. არტერიული წნევა დაბალი — მაქს. 75, მინ. — 50. პირის ღრუ პატარაა, უკბილო, სანერწყვე ჯირკვლები ცოტა რაოდენობით გამოყოფს ნერწყვს. კუჭის ტევადობა პირველ დღეებში მცირეა და შემდგომში თანდათანობით მატულობს. ნაწლავები გრძელია, ფერმენტების დაბალი აქტივობის გამო სრულყოფილად მხოლოდ ქალის რძეს ინელებს. პირველ დღეებში გამოყოფილი მუქი მომწვანო ფერის, მწებავი სქელი განავალი — მეკონიუმი თანდათან იცვლება ფაფისებრი, ყვითელი, მომჟავო სუნის განავლით. ღვიძლი შედარებით დიდია, ფუნქციურად მოუმწიფებელი, გაუვნებლობის უნარი დაბალი აქვს, ფერმენტთა უკმარისობა ხელს უწყობს *ახალშობილთა სიყვითლის* განვითარებას. თირკმლები წილაკოვანია, კონცენტრაციისა და რეაბსორბციის უნარი დაბალი. პირველ დღეებში ა. იშვიათად შარდავს, შემდგომში 20—25-ჯერ დღე-ღამეში. ა-ის ნივთიერებათა ცვლა გაძლიერებულია. ცენტრ. ნერვული სისტემის მარეგულირებელ მექანიზმებთან ერთად წამყვან როლს ასრულებს შინაგანი სეკრეციის ჯირკვლები—პანკრეასი, მკერდუკანა, ფარისებრი და ფარისებრახლო ჯირკვლები, რ-ებიც მოქმედებას მუცლად ყოფნის დროს იწყებენ. სისხლში მომატებულია ჰემოგლობინის, ერითროციტებისა და ლეიკოციტების რაოდენობა.

ა-ს ახასიათებს ე. წ. მომიჯნავე ანუ შეგუებითი მდგომარეობანი: წონის ფიზიოლ. დაკლება, ახალშობილთა ერითემა, ტოქსიკური ერითემა, ფიზიოლ. სიყვითლე, სარძევე ჯირკვლების გაჯირჯვება, წარმავალი ცხელება, სისხლიანი გამონადენი საშოდან, შარდში ცილა და სხვ. ყველა ეს მდგომარეობა თავისთავად ქრება და მკურნალობას არ საჭიროებს.

დაავადებებიდან ა-თვის განსაკუთ-



Equus przewalskii.



Equus mosbachensis.



Orthogonoceros verticornis.



Mammonteus trogontherii.

რებით დამახასიათებელია ქალასშიგა და სხვ. სამშობიარო ტრავმა, *ასფიქსია*, განვითარების თანდაყოლილი მანკები, *სიმახინჯეები,* სუნთქვის დარღვევის სინდრომი, *ახალშობილთა ჰემოლიზური დაავადება,* მუცლად ყოფნის პერიოდში ან დაბადების შემდეგ შეძენილი ინფექციებიდან — ფილტვების ანთება, კანის ჩირქოვანი დაავადებები, *ახალშობილთა სეფსისი* და სხვ. დედისგან მიღებული ანტისხეულების და აგრეთვე შედარებით იზოლირების გამო ა-ს იშვიათად ემართება ბავშვთა მწვავე ინფექციური დაავადებანი (ქუნთრუშა, დიფთერია, ყბაყურა, ჩუტყვავილა და სხვ.).

ა-ის ნორმალური განვითარებისა და ჯანმრთელობის საწინდარია ბუნებრივი კვება და ჰიგიენური რეჟიმის მკაცრი დაცვა. ა-ს დაბადებისთანავე აუცილებლად უტარდება *ბლენორეის* პროფილაქტიკა და ტუბერკულოზის საწინააღმდეგო აცრა სიცოცხლის მე-5—7 დღეს.

*ლიტ.*: უ გ რ ე ლ ი ძ ე მ., ქართველ, სომეხ და რუს ახალდაბადებულთა ფიზიკური მდგომარეობის გამოკვლევა ანთროპომეტრიული მეთოდის საშუალებით, ტფ., 1930; ფ ა ღ ა ვ ა ი., ხ ე რ ხ ე უ ლ ი ძ ე ნ., პედიატრიის ცნობარი, თბ., 1965; **Т у р А. Ф., Физиология и патология новорожденных детей, Л., 1967.**

*დ. დიდებულიძე. ი. ფაღავა.*



ახალციხე (ყაზბეგის რაიონი). სტელა (ქვასვეტი).

**ახალციხე** (ძვ. ლ ო მ ს ი ა), ქალაქი სამხრ. საქართველოში. გაშენებულია ახალციხის ქვაბულში, მდ. ფოცხოვის ორივე ნაპირზე. ახალციხის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 1000 *მ,* თბილისიდან 214 *კმ.* 19,3 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 12,2 ათ., 1959 წ. — 16,9 ათ.), 1970 წ.—26,3 ათ.). ა-ში მთის სტეპის ჰავაა, ცივი, მცირეთოვლიანი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა — 3,8°C, აგვისტოსი 20,5°C. აბსოლ. მინ. —32°C, აბსოლ. მაქს. 39°C. ა. ადგ. მნიშვნელობის ბალნეოლ. კურორტია. სამკურნ. ფაქტორი: ნახშირმჟავა-ჰიდროკარბონატული, მაგნიუმ-ნატრიუმიანი თერმული (39°C) მინერ. წყალი (დებიტი 0,5 მლნ. *ლ/დღ-ღ*), იყენებენ აბაზანებისათვის. სამედ. ჩვენებები: საყრდენ-სამოძრაო ორგანოთა, პერიფერიული ნერვული სისტემის და გინეკოლ. დაავადებები (ქრონ. სტადიაში). მთელი წლის განმავლობაში მუშაობს სააბაზანო და საკურორტო პოლიკლინიკა.

ა. სამხრ. საქართველოს სამრეწვ. ცენტრია. მნიშვნელოვანი საწარმოებია: საკონსერვო, ღვინის ჩამომსხმელი, ლიმონათის, ყველ-კარაქის, ხე-ტყის ქ-ნები, ხორცკომბინატი და საყოფაცხოვრებო მომსახურების ობიექტები. ა. სამხრ. საქართველოს ტვირთბრუნვის მნიშვნელოვანი კვანძია. რკინიგზა (გაყვანილია 1944 ბორჯომიდან) მომსახურებას უწევს ახალციხის, ადიგენის, ასპინძის, ახალქალაქისა და ბოგდანოვკის რ-ნებს. ქალაქში არის ფართო ქუჩები, თანამედროვე ტიპის შენობები, პარკი, პიონერთა სახლი და სპორტ. ბაზები, ბ-კები, სამედ. სასწავლებელი და სას.-სამ. ტექნიკუმი, 4 საშ. და 2 მუს. სკოლა, 2 საშ., 1 დამხმარე სკოლა-ინტერნატი, სახელმწ. თეატრი, კინოთეატრი, ისტ. მუზეუმი, საავადმყოფო, პოლიკლინიკა.

ა. საქართვ. უძველესი ქალაქია. წყაროებში პირველად XII ს-იდან იხსენიება. XIII ს. II ნახევარში ციხე-ქალაქი სამცხის ათაბაგ ჯაყელს ეკუთვნოდა და XVII ს-მდე ამ საგვარეულოს მფლობელობაში იყო. ა. სამცხის (ზემო ქართლის) მნიშვნელოვანი სავაჭრო, კულტ. და ადმ. ცენტრი იყო. 1578 ოსმალებმა დაიპყრეს. 1628-იდან *ახალციხის საფაშოს* ცენტრი გახდა. XVII—XVIII სს-ში ლეკი ფეოდალების მიერ ტყვე ქრისტიანებით ვაჭრობის მთავარი ბუდე იყო. 1828 გენ. ი. პასკევიჩის ჯარებმა აიღეს. 1829 ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულების თანახმად, რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. 1940-იდან მაზრის ცენტრია. 1846 ქუთ. გუბერნიის, შემდეგ კი თბილ. გუბერნიის სამაზრო ქალაქი გახდა. 1853 ნოემბერში, ყირიმის ომის დროს, ა-თან რუს.-ქართ. ჯარის ნაწილებმა გენ. ი. ანდრონიკაშვილის სარდლობით სასტიკად დაამარცხეს ოსმალები. 1918 ივნ. ქალაქი ოსმალებმა დაიკავეს. 1921 წ. 8 მარტს ა-ში შევიდნენ რევ. მე-11 წითელი არმიის ნაწილები. ქალაქში საბჭოთა ხელისუფლება დამყარდა.

1953-იდან ა-ის მახლობლად მდ. ფოცხოვის მარცხ. ნაპირზე წარმოებული არქეოლ. გათხრების შედეგად აღმოჩნდა ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს ხანის ნასოფლარი (იხ. *ამირანის გორა*).

მდ. ფოცხოვის მარცხ. ნაპირზე, მაღალკლდოვან გორაკზე, გაშენებულია ქალაქის ძვ. ნაწილი, ე. წ. რაბათი. აქ შემორჩენილია ბევრჯერ გადაკეთებული ციხე, ა-ის მფლობელთა ყოფილი სასახლე, ოსმ. მიერ 1752 აგებული მეჩეთი, სასახლის ტიპის ნაგებობა და სხვ. ციტადელს აკრავს ძვ. ტიპის საცხოვრებლები, ე. წ. დარბაზები და აბანო, რ-ის კედლებშიც რომელიღაც ეკლესიის ჩუქურთმიანი ქვებია ჩატანებული. ა-შია სარგის ჯაყელის ციხესიმაგრე (XIII—XIV სს.), წმ. მარინეს ეკლესია. ა-ის მახლობლადაა საფარის მონასტრის ანსამბლი (X—XIV სს.). ქალაქი მდ. ფოცხოვის მარჯვ. ნაპირზე XIX ს-ში გაშენდა.

*ლიტ.*: კ ო ჟ ო რ ი ძ ე დ., განახლებული მესხეთის ქალაქი (ახალციხის ისტორია), თბ., 1969.

*გ. ზარდალიშვილი. დ. ბერძენიშვილი. პ. ზაქარაია. გ. უშვერიძე.*

**ახალციხე,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ხეობის სოფსაბჭო), მდ. არაგვის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1000 *მ,* დუშეთიდან 23 *კმ.* არაგვისპირის საბჭ. მეურნეობა (მევენახეობა, მეხილეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ხეობაში (6 *კმ*). ბ-კა.

**ახალციხე,** სოფელი კასპის რ-ნში, შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. თეძმის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., მთიულთუბანი, ნოსტე, ცხავერი). ზ. დ. 810 *მ,* კასპიდან 18 *კმ.* ნოსტეს გ. საააკაძის სახ. კოლ-ბა (მემცენარეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულატორია. შუა საუკ. მოხატული ეკლესია „ზედაჯვარი“, ციხე.

**ახალციხე,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (სნოს სოფსაბჭო), კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. სნოსწყლის (თერგის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1800 *მ,* ყაზბეგიდან 12 *კმ.* ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). რვაწლ. სკოლა ინტერნატით, ბ-კა. სამნავიანი ბაზილიკა (IX — X სს. მიჯნა). ეკლესიის შიგა სივრცეს სამ ნაწილად ჰყოფს კაპიტელებიანი ბურჯების ორი მწკრივი, შუა ფართო ნავის კამარა ამჟამად შეცვლილია ხის კამაროვანი გადახურვით. ორივე გვერდითი ვიწრო ნავი სადგომებითაა დასრულებული. ჩრდ. სადგომის (სამსხვერპლო) მცირე გუმბათი ტრომპებს ეყრდნობა, ხოლო სამხრ. სადგომისა (სადიაკვნე) აფრებზე დამყარებულ წრიულ ფუძეზეა აგებული. გარედან ბაზილიკის სადა ფასადები ტლანქად გათლილი, სხვადასხვა ფერის მოზრდილი ქვებითაა ნაწყობი. აღმ. ფასადის ერთადერთი მორთულობაა გრეხილი ლილვით შესრულებული საკურთხევლის სწორკუთხა სარკმლის ჩარჩო.

*გ. ზარდალიშვილი. ვ. დოლიძე.*



ახალციხე (ყაზბეგის რაიონი). სამნავიანი ბაზილიკა. IX—X სს. მიჯნა. ხედი სამხრ.-აღმ-იდან.

**ახალციხელები,** სამხრეთ საქართველოს დიდგვარიან ფეოდალთა საგვარეულო XII—XIII სს-ში, *თორელთაგან* გამოყოფილი შტო. მათი თავდაპირველი სამფლობელო ახალციხე იყო. XII ს. ბოლოს ა-მა პირველობა წაართვეს თორელთა ძირითად შტოს — ახალქალაქის (ე. ი. ჯავახეთის) ერისთავთერისთავებს. ამირსპასალარ გამრეკელ თორელის შემდეგ ა-მა მიიღეს ჯავახეთის მონაპირის სახელო, ხოლო კარის (ყარსი) აღების შემდეგ (XIII ს. დასაწყისი)—ამ მხარის მონაპირეობაც. გვარის სახელოვანი წარმომადგენლები იყვნენ შალვა და ივანე ახალციხელები (იხ. *ახალციხელი* შალვა, *ახალციხელი* ივანე). მათ შემდეგ ა. დასუსტდნენ და სამხრ. საქართველოში კვლავ თორელთა ძირითადი შტო გაბატონდა. მონღოლებმა XIII ს. 40-იან წლებში სამხრ. საქართველოს დუმნის თავად გამრეკელ თორელი დანიშნეს. XIII ს. II ნახევარში ახალციხეც და სამეფო ქალაქ კარის გამგებლობაც ხელთ იგდეს ჯაყელებმა (1270 დემეტრე II-მ კარი სადუნ მანკაბერდელს გადასცა). ა-ის დაკნინებული საგვარეულო შიდა ქართლში გადასახლდა. მათი შთამომავლობა მოხსენიებულია 1487 ქართლის მეფის კონსტანტინე II-ის სიგელში.

*წყარო*: ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ჟამთააღმწერელი, იქვე.

*ლიტ.*: შ ო შ ი ა შ ვ ი ლ ი ნ., თორელთა ფეოდალური სახლის ისტორია და შოთა რუსთაველი, კრ.: შოთა რუსთაველი, თბ., 1966.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ახალციხელი** ივანე (გ. 1225), XII—XIII სს. ქართველი სახელმწიფო და სამხ. მოღვაწე; ქართველების მიერ კარის (ყარსი) აღების შემდეგ (XIII ს. დასაწყისი) თამარ მეფემ დანიშნა მის მცველად და მონაპირედ, უბოძა კარის მომიჯნავე მხარეები — „კარული ქვეყანა“, ათაბაგობა და ამირთამირობა. თავის ძმასთან — შალვასთან (იხ. *ახალციხელი* შალვა) ერთად სარდლობდა მესხთა მეწინავე ლაშქარს ბასიანისა (1203) და გარნისის (1225) ბრძოლებში. დაიღუპა გარნისის ბრძოლაში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ხ ა ლ ც ი ხ ე ლ ე ბ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ახალციხელი** ფარადავლა, ახალციხელთა ფეოდ. საგვარეულოს წარმომადგენელი XIII ს. I ნახევარში, ძე შალვა ახალციხელისა. საქართველოში მონღოლთა შემოჭრის შემდეგ ფარადავლა გაიქცა რუმის სულთან ყიასედინთან, რ-მაც ის თავის ერთ-ერთ სარდლად დანიშნა. დარდინ შარვაშიძესთან ერთად სარდლობდა სულთნის ჯარს მონღოლთა წინააღმდეგ ბრძოლაში (1244). სულთნის ჯარი დამარცხდა, შარვაშიძე მოკლეს, ხოლო ფარადავლა თვით სულთანმა მოაკვლევინა. მემატიანის სიტყვით, იყო „კაცი მხნე და წყობათა შინა სახელოვანი“.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ხ ა ლ ც ი ხ ე ლ ე ბ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ახალციხელი** შალვა (გ. 1226), XII—XIII სს. საქართველოს სახელმწიფო და სამხ. მოღვაწე, თამარ მეფის ვაზირი (ჯერ მეჭურჭლეთუხუცესი, შემდეგ — მანდატურთუხუცესი), ერისთავთერისთავი, ჯავახეთის მონაპირე. *შამქორის ბრძოლაში* (1195) ხელთ იგდო ხალიფის დროშა, რ-იც თამარ მეფემ გელათში ხახულის ღვთისმშობელს შესწირა. ა. სარგის თმოგველთან ერთად სარდლობდა ქართველთა ლაშქარს კარისთვის (ყარსი) ბრძოლებში (XIII ს. დასაწყისი). *ბასიანის ბრძოლაში* (1203) შალვა და მისი ძმა ივანე სარდლობდნენ მესხთა მეწინავე ლაშქარს.

თამარის მეფობის ბოლო წლებში მან თურქთაგან გაათავისუფლა კეჩროლი (სამხრ. საქართველოში). გარნისის ბრძოლაში (1225) ივანე ახალციხელთან ერთად სარდლობდა მესხთა მეწინავე ჯარს. ახალციხელები მტრის სიჭარბეს არ მოერიდნენ, მაგრამ უთანასწორო ბრძოლაში დამარცხდნენ. ა. ტყვედ ჩავარდა, სჯულის შეცვლაზე უარი თქვა და ჯალალედინმა სიკვდილით დასაჯა.

*ლიტ.*: იხ. სტ-თან ა ხ ა ლ ც ი ხ ე ლ ე ბ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ახალციხის აქატის საბადოები,** ტექნიკური აქატის უმთავრესი საბადო სსრკში. აქატი აქ მკვრივი ქალცედონის, იშვიათად ქარგიანი აქატის სახით გვხვდება. საბადოები სივრცობრივად დაკავშირებულია შუაეოცენურ ვულკანოგენურ წყებასთან. ახალციხის დეპრესიის ჩრდ. ნაწილში (შურდოს საბადო) აქატს სეკრეციული წარმოშობის ჟეოდების სახე აქვს, სამხრ-ით ცნობილია პამაჯ-ზიარეთის საბადო, სადაც ჟეოდებთან ერთად მიწისებრ სეკრეციებსაც ვხვდებით.

**ახალციხის მაზრა,** ადმ.-ტერ. ერთეული რუსეთის იმპერიაში. მოიცავდა დღევანდელ ახალციხის, ადიგენის და ნაწილობრივ ასპინძის რ-ნების ტერიტორიას. შეიქმნა 1840, როდესაც ყოფილი *ახალციხის საფაშო* ადრიანოპოლის 1829 საზავო ხელშეკრულებით რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. მაზრის ტერიტ. 10 ოკრუგად დაიყო. ადმ. ცენტრი იყო ახალციხე. 1840 ა. მ. საქართველო-იმერეთის გუბერნიაში შევიდა, ხოლო 1846 ხერთვისისა და აბასთუმნის საპოლიციო უბნებით (უჩასტკებით) — ახლად შექმნილ ქუთ. გუბერნიაში. 1849 შეუერთეს ახალქალაქის საპოლიციო უბანი. 1867 თბილ. გუბერნიის შემადგენლობაში შევიდა. 1874 გამოეყო *ახალქალაქის მაზრა*. 1905 მაზრას 2635 *კმ²* ეკავა. დასახლ. პუნქტი — 193; მოსახლეობა — 58879 კაცი. რუს. შემადგენლობაში შესვლის შემდეგ მოსახლეობის ეროვნ. შემადგენლობა მკვეთრად შეიცვალა. თვითმპყრობელობის ანტიეროვნ. პოლიტიკის შედეგად მაჰმადიან ქართველთა უდიდესი ნაწილი ოსმალეთში გადასახლდა. მათ ადგილზე ჩამოასახლდნენ ოსმალეთიდან დევნილი ქრისტიანი სომხები, ბერძნები და სხვ. ა. მ. გაუქმდა 1930.

*ო. ჟორდანია.*

**ახალციხის მურა ნახშირის საბადო,** მდებარეობს ახალციხის რ-ნში, ე. წ. ახალციხის დეპრესიაში, სოფლების ვალესა და ნაოხრების მიდამოებში. ნახშირის შემცველი ნალექები გავრცელებულია 90—100 *კმ²*-ზე. ნახშირიანი წყება ზედაოლიგოცენური ასაკისაა. გამოიყოფა სამი ჰორიზონტი: ქვედა ქვიშაქვები— 20—40 *მ*, ნახშირის ფენებიანი პროდ. თიხიანი წყება — 60 — 150 *მ* და ზედა ქვიშაქვები — 30 — 50 *მ* სიმძლავრისა. ნახშირიანი წყება შუა- და ქვედაოლიგოცენურ თიხებს და ქვიშაქვებს (600—750 *მ*) მოსდევს, ზევიდან კი გადაფარულია ზედაოლიგოცენური ფერადი თიხიანი და თიხიანი ქვიშაქვების წყებით (450—650 *მ*). საბადოზე დადგენილია 5 ნახშირიანი ჰორიზონტი: სამი — საკუთრივ ნახშირიან პროდუქტიულ წყებაში და ორი — ფერად წყებაში. პრაქტ. მნიშვნელობა აქვს მესამე ჰორიზონტს, რ-იც პროდუქტიული წყების სულ ზედა ნაწილშია. გამოკვლეულია ფართობი, რ-ზედაც ფენები სამუშაო სიმძლავრეს ინარჩუნებენ (დაახლ. 25 *კმ²*). ახალციხის ნახშირი ტიპურ ჰუმუსურ მაღალნაცრიან მურა ნახშირს განეკუთვნება. ნახშირის სიმკვრივე ნაცრიანობასთან დაკავშირებით 1210—1750 *კგ/მ³*-მდეა, საშ. ტენიანობა 12—13%, ნაცრიანობა 35%, ქროლადები 48%, გოგირდი 2,5%, თბოუნარიანობა 3200—4500 *კკალ/კგ*. ორგან. მასის შედგენილობა: ნახშირბადი 68—70%, წყალბადი 5,3%, ჟანგბადი 24,5%, აზოტი, 1%. ამოღების შემდეგ ნახშირი იფშვნება, შენახვიდან 1,5—2,5 თვის შემდეგ მოსალოდნელია თვითანთება. საბადოს გეოლ. მარაგი 110—120 მლნ. ტ-მდეა. ა. მ. ნ. ს-ს ათვისება ადგილ. მრეწველობამ 1931 დაიწყო, 1941-იდან შეუდგნენ კაპიტ. შახტების მშენებლობას, ხოლო 1946 საექსპლუატაციოდ გადაეცა პირველი შახტი. ამჟამად არახელსაყრელი ტექნ.-ეკონ. პირობების გამო საბადოს დამუშავება დროებით შეჩერებულია.

*ლიტ.*: Природные ресурсы Грузинской ССР, т. 5, М., 1963.

**ახალციხის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი სამხრ. საქართველოში (ისტ. მესხეთში). 1917-მდე ახლანდ. ა. რ-ის ტერიტ. თბილისის გუბერნიაში შედიოდა. 1917-იდან 1930-მდე—აღმ. საქართველოში ახალციხის მაზრის სახელწოდებით. 1930 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით გამოიყო ცალკე რაიონად დღევანდელ საზღვრებში. მდებარეობს ახალციხის ქვაბულში. უჭირავს მტკვრის ხეობა სოფ. მუსხიდან აწყურამდე, ფოცხოვის ხეობა ქვაბლიანის შესართავს ქვემოთ, მესხეთის ქედის სამხრ. და ერუშეთის ქედის ჩრდ. კალთები. სამხრ. საზღვარი ემთხვევა სსრკ—თურქეთის სახელმწ. საზღვარს, აღმ-ით ესაზღვრება ბორჯომისა და ასპინძის რ-ნები, დას-ით — ადიგენის, ჩრდ-ით — მაიაკოვსკისა და ორჯონიკიძის რ-ნები. ფართ. 1023 *კმ²*. რაიცენტრი ქ. ახალციხე. ა. რ-ში შედის 2 საქალაქო (ახალციხე, ვალე) და 13 სასოფლო საბჭო: აგარა, ანდრიაწმინდა, აწყური, ელიაწმინდა, კლდე, მინაძე, პამაჯი (ცენტრი პატარა პამაჯი.), საძელი, სხვილისი, ურაველი, ფერსა, წყალთბილა, წყრუთი; 2 ქალაქი, 47 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ა. რ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი აგებულია ოლიგოცენური ასაკის ქვიშაქვებითა და თიხებით. ერუშეთის ქედის აგებულებაში მონაწილეობს ეოცენური ტუფ-ბრექჩიები, ტუფები, ანდეზიტები. მესამეული ვულკანოგენური წყებებითაა (ტუფ-ბრექჩიები, ტუფები, ტუფ-ქვიშაქვები, ქვიშაქვები) აგებული მესხეთის ქედის ის მონაკვეთი, რ-იც ა. რ-ში შემოდის. რელიეფი რთულია: გვხვდება მოვაკებული ტერასები, მერიდიანული ხეობები, მცირე ქვაბულები, გორაკ-ბორცვები და ვულკ. მთები, რ-ებიც განლაგებულია 950 *მ*-იდან (სოფ. აწყურთან) 2964 *მ* (მთა გუმბათი) სიმაღლეზე. ა. რ-ის ჩრდ. ნაწილში, მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, ეროზიული მთა-ხეობათა რელიეფია. საშ. მთიანი სუსტად დანაწევრებული რელიეფია სამხრ. ნაწილში, ერუშეთის ჩრდ. კალთაზე.

რ-ნი მდიდარია წიაღისეულით. მოიპოვება მურა ნახშირი, დიატომიტი, აქატი, თაბაშირი, საშენი მასალა.

ჰ ა ვ ა. ა. რ-ის უმეტეს ნაწილში მთიანეთის სტეპების ჰავაა, ზამთარი—ცივი, მცირეთოვლიანი, ზაფხული—ხანგრძლივი და თბილი. ახალციხის ქვაბულის ძირზე იანვრის საშ. ტემპ-რა −3,8°C, აგვისტოსი 20,5°C. აბსოლ. მინ. −32°C, აბსოლ. მაქს. 39° C. უფრო მაღალ ზონაში, მესხეთის ქედზე, ზღვის ნოტიოდან ზომიერად ნოტიო კონტინენტურზე გარდამავალი ჰავაა. ერუშეთის ქედის თხემურ ზოლში მთიანეთის სტეპების ჰავაა, ზაფხული—მოკლე, ზამთარი — ცივი. ნალექები დაბალ ზონაში 520 *მმ* არ აღემატება წელიწადში, მოსაზღვრე ქედების კალთებზე კი 1200 *მმ*-მდე აღწევს. ნალექების მაქსიმუმი მოდის მაისსა (64 *მმ*) და ივნისში (86 *მმ*), მინიმუმი—ზამთრის თვეებში (იანვ. —20 *მმ*, თებ. — 25 *მმ*). მზის ნათების ხანგრძლივობა, ზომიერი ტენიანობა, მთის და ბარის შეზავებული სუფთა ჰაერი აქაურ ჰავას საკურორტო თვისებებს ანიჭებს.

შ ი გ ა  წ ყ ლ ე ბ ი. ა. რ-ის მთავარი მდ-ებია მტკვარი (რ-ნის ფარგლებში 40 *კმ*), ფოცხოვი, და მისი შენაკადი ქვაბლიანი, ურაველი. პატარა მდ-ებია წინუბნისწყალი და ჭვინთაღელე. მდინარეები გაზაფხულზე წყალუხვია, შემოდგომიდან მათი დონე კლებულობს და ზამთარში მინიმუმამდე დადის. თავსხმა წვიმების დროს იცის პერიოდული ნაკადულების ღვარცოფული მოვარდნა. მდინარეებს იყენებენ სარწყავად. ა. რ. ღარიბია ტბებით. აღსანიშნავია სოფ. წყალთბილას გოგირდოვანი თერმული წყალი, აგრეთვე ურაველისა და წინუბნის მინერ. სამკურნ. წყლები.



ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ა. რ-ში ნიადაგის სამი ძირითადი ზონაა: 1. გარდამავალი ტყესტეპისა, 2. მთის ტყისა და 3. მთის მდელოსი. დაბალ ნაწილში განვითარებულია მდელოს ყავისფერი და ალუვიური მდელოს კარბონატული ნიადაგები, მესხეთისა და ერუშეთის ქედების მთისწინეთზე— ტყის ყავისფერი და რუხ-ყავისფერი ნიადაგი; მესხეთისა და ერუშეთის ქედების ტყიან კალთებზე — ტყის ყომრალი ნიადაგი, რ-საც უფრო მაღლა მთის მდელოს კორდიანი ნიადაგი ცვლის. ჭალის ზედა ტერასებზე ალუვიური ნიადაგია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი  ს ა ფ ა რ ი. ა. რ-ის ცენტრ. ნაწილში გაბატონებულია კლდის ქსეროფიტული ბუჩქები და ნახევარბუჩქნარები (ღვია, გლერძა, ზღარბა, შავჯაგა), აგრეთვე ქსეროფიტული მრავალწლიანი ბალახეულობა. დიდი ფართობი უჭირავს ველის წივანიან და ვაციწვერიან დაჯგუფებებს. სამხრ. და ჩრდ. ნაწილში მთის ტყის ქვედა ზონა მუხნარ-რცხილნარს უჭირავს. მესხეთის ქედის ტყის ზედა ზონაში გავრცელებულია ნაძვნარ-სოჭნარი, ხოლო ერუშეთის ქედის ამავე ზონაში მთის ფიჭვნარი. ქედების თხემურ ზოლში სუბალპ. და ალპ. მდელოებია, რ-ებიც ერუშეთის ქედზე ველის ელემენტებსაც შეიცავს.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. ა. რ-ში აქა-იქ გვხვდება ირემი, შველი, არჩვი, გა-




1 ორჯონიკიძის რ ნი

**ახალციხის საფაშო**

სანჯაყები, XVII ს.

ოლთისი
ხერთვისი
არტანუჯი
დიდი არტაანი
ჭაჭარაქი
ფოცხოვი
მაჭახელი
აჭარა
ფანაკი
ფერთექრექი
ლივანა
ქვემო ლივანა
შავშეთი

რეული ღორი, წავი, ჭრელტყავა, ფოცხვერი, გარეული კატა. მრავალგანაა დათვი, მგელი, მელა, მაჩვი, კვერნა, დედოფალა, კურდღელი, ტელეუტური ციყვი (აკლიმატიზებულია), წყლის მემინდვრია, ტყის თაგვი. ბევრია გარეული მტრედი, ქედანი, გურიტი, ყვავი, კაჭკაჭი, შოშია, მწყერი. მაღალ მთებში ბინადრობს კავკ. როჭო, იშვიათია კაკაბი. ზოგან გვხვდება ჯოჯო, მრავალგანაა ხვლიკი, გველხოკერა, ანკარა, გომბეშო, ვასაკა, ტბის ბაყაყი. მდინარეებში არის კალმახი, წვერა,, მურწა, ტობი, ხრამული და სხვ.

ძირითადი ლანდშაფტები: ა. რ-ში ზომიერად მშრალი სუბტროპიკების ვაკეთა, ნოტიო და ზომიერად ნოტიო ჰავიანი მთის ტყის, მთის სტეპური და სუბალპური ლანდშაფტებია, რ-ებშიც გამოიყოფა: 1. ჭალები ძირითადად ტუგაის მცენარეულობით და ალუვიური ნიადაგებით; 2. ქვაბულის ტერასული ძირი მთის სტეპური და ფრიგანოიდული მცენარეულობით და რუხ-ყავისფერი ნიადაგებით; 3. საშუალო მთები რცხილნარ-მუხნარით, ტყის ყავისფერი და ყომრალი ნიადაგებით; 4. საშუალო მთები წიფლის ტყეებით და ტყის ყომრალი ნიადაგებით; 5. ვულკანური საშ. სიმაღლის მთები წიფლნარ-მუქწიწვიანი და ფიჭვის ტყეებით, უმთავრესად გაეწრებული ყომრალი ნიადაგებით; 6. სუბალპ. მდელოები მთა-მდელოს ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** რ-ნში წამყვანია მრეწველობა. წყალთბილას თაბაშირის ნედლეულის ბაზაზე მუშაობს ვალეს თაბაშირის ქ-ნა. ქისათიბის მიდამოებში მოიპოვება დიატომიტი. ა. რ-იდან წლიურად საშ. 69,4 ათ. *ტ*. დიატომიტი იგზავნება სსრ კავშირის სხვადასხვა ქალაქში. ა. რ-ში წარმოებს მაღალხარისხოვანი აქატის მოპოვება (წელიწადში საშ. 26,5 ათ. *კგ*). ახალციხის 2 ხეტყისა და ელექტროძრავების ქ-ნა. 1946-იდან წარმოებს მურა ნახშირის მოპოვება. ადგილ. ნედლეულის ბაზაზე მუშაობს საკონსერვო ქ-ნა (9,1 მლნ. პირობითი ქილა წელიწადში), ღვინისა და ლიმონათის ქ-ნები, მესხეთ-ჯავახეთში ერთადერთი ხორცკომბინატი; პურკომბინატი, ყველ-კარაქის ქ-ნა.

სოფლის მეურნეობა. ა. რ-ში მთელი ფართობის 31% ტყე-ბუჩქნარია, 40% (დაახლ. 41 ათ. *ჰა*) სავარგულებს უჭირავს, რ-თა თითქმის სამი მეოთხედი სათიბ-საძოვარია, ერთი მეოთხედი — სახნავ-სათესი, მრავალწლ. ნარგავების ფართ. 8%-ს შეადგენს. რ-ნში 7 კოლბა, 6 საბჭ. მეურნეობა და 1 საინკუბატორო სადგურია.

სოფლის მეურნეობის ერთ-ერთი ძირითადი დარგია მეხილეობა. საქართველოში ა. რ. ხილის (ვაშლი, მსხალი) ადგილ. ჯიშებით მდიდარი მხარეა. მესხური ვაშლისა და მსხლის ჩირი ძველთაგანვე დიდი რაოდენობით გადიოდა რუსეთსა და უცხოეთში. მესხური ვაშლის ჯიშმა *აბილაურმა* 1912 პარიზის გამოფენაზე ოქროს მედალი მოიპოვა. რ-ნში ხეხილის ბაღების საერთო ფართობია 2,2 ათ. *ჰა*. ხეხილის ბაღები ვრცელდება ზ. დ. 1400—1500 *მ* სიმაღლემდე. ვაზი უმთავრესად აწყურისა და წნისის მეურნეობებშია გაშენებული; იგი საუკეთესო ხარისხის შამპანურ მასალას იძლევა. მარცვლეულ კულტურებს 3,4 ათ. *ჰა* უკავია, მ. შ. საშემოდგომო ხორბალს, გაზაფხულის ქერს, სიმინდს—3,2 ათ. *ჰა*. მეკარტოფილეობა სოფ. მეურნეობის ერთ-ერთი წამყვანი დარგია. კარტოფილს უჭირავს 2,3 ათ. *ჰა*-ზე მეტი ფართობი, საშ. მოსავლიანობა —76 *ც*-მდეა. ზოგ კოლ-ბაში (ხეოთი, ანი, ვალე და სხვ.) 1 *ჰა*-ზე 200—230 *ც* კარტოფილი მოჰყავთ. ძირითადი ჯიშებია: მაჟესტიკი, ადრეული ვარდისფერი და სახალხო. მებოსტნეობა დამხმარე დარგია და მას უმეტესად სარწყავი ზონის მეურნეობები მისდევენ. ა რ-ში ტერიტ. დიდ ნაწილზე მორწყვის გარეშე თითქმის შეუძლებელია მაღალი მოსავლის მიღება. ირწყვის 7,1 ათ. *ჰა* ფართობი (წყალსაქაჩებით). ძველთაგანვე მისდევენ მეცხოველეობას. 1974 იყო 24,3 ათ. მსხვ. რქ. საქონელი, 28,0 ათ. ცხვარი და თხა, 5,2 ათ. ღორი, 42 ათ. ფრთა ქათამი. საზაფხულო საძოვრებამდე გაყვანილია საავტ. გზა.

ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა. ა. რ. ისტორიულად საქართვ. მნიშვნელოვანი გზაჯვარედინი იყო. თბილისს უკავშირდება რკინიგზითა და საავტ. გზით. საავტ. გზები მიემართება აგრეთვე ერევნისკენ (ასპინძაზე, ახალქალაქზე, ბოგდანოვკაზე გავლით), ბათუმისაკენ გოდერძის უღელტეხილით, ქუთაისისკენ ზეკარის უღელტეხილით. შიდა სასოფლო გზების ნაწილი მოასფალტებულია. ადგილ. გზების სიგრძე 290 *კმ*. რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** ა. რ-ში 60 ზოგადსაგანმან. სკოლაა (19 საშუალო, 23 რვაწლ., 18 დაწყ.), 998 მასწავლებელი, 12,3 ათ. მოსწავლე (1974). რ-ნშია სამედ. სასწავლებელი, სას.-სამ. ტექნიკუმი, 2 მუს. სკოლა; მესხეთის სახელმწ. თეატრი, კინოთეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, 6 საბავშვო ბაგა, 11 საბავშვო ბაღი, 4 საავადმყოფო (88 ექიმი და 406 საშ. მედმუშაკი), 69 კულტსაგანმან. დაწესებულება, 38 კინოდანადგარი. გამოდის რ-ნული გაზ. „წითელი დროშა". ყველა სოფელი ელექტრიდა რადიოფიცირებულია. ბევრია ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი, მ. შ. აღსანიშნავია *საფარის მონასტერი* (X—XIV სს.), აწყურისა და ახალციხის ციხეები, (შუა საუკ.), ვალეს ღვთისმშობლის ეკლესია (X ს., გადაკეთებულია XVI ს-ში) და სხვ

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 128—129.

*გ. კაპანაძე.*

**ახალციხის საფაშო,** ჩილდირის საფაშო, ოსმალეთის ადმ.-პოლიტ. ერთეული მის მიერ დაპყრობილ სამცხე-საათაბაგოს ტერიტორიაზე. XVI ს. I ნახევარში ოსმალებმა დაიპყრეს სამცხე-საათაბაგოს დასავლეთი, 1578 კი — აღმ. ნაწილი. 1579 სულთნის ბრძანებით სამცხე-საათაბაგოს სხვადასხვა დროს დაპყრობილი ტერიტორიები გააერთიანეს და ერთი უმაღლესი ადმ.-სამმართველო ერთეული ახალციხის (ჩილდირის) საფაშო ჩამოაყალიბეს. ყვარყვარე IV ათაბაგი (1574—81) და მისი ძმა მანუჩარი დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ სულთნის პოლიტიკას, მაგრამ უშედეგოდ. მანუჩარი იძულებული გახდა გამაჰმადიანებულიყო. მას მუსტაფა ეწოდა და სულთანმა ახალციხის ფაშად დანიშნა. დამპყრობლებმა დაიწყეს ამ მხარის გაოსმალება. *მანუჩარ II ათაბაგმა* საიდუმლო კავშირი დაამყარა ქართლის მეფე სიმონ I-თან და დახმარებას უწევდა მას ოსმალების წინააღმდეგ ბრძოლაში. 1582 მანუჩარის მეთაურობით სამცხეში დიდი აჯანყება დაიწყო. ქართველებმა გაათავისუფლეს ახალციხე და მისი სანახები. მანუჩარმა უარყო მაჰმადიანობა და სამცხის ათაბაგი გახდა. 1587 ოსმალებმა შეძლეს სამცხეში აჯანყების ჩაქრობა და ახალციხის ხელმეორედ დაპყრობა. 1595 ოსმ. მთავრობამ სამცხე აღწერა და „*გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი*" შეადგინა. 1607 ირანელებმა ქართველების აქტ. დახმარებით ოსმალები განდევნეს ახალციხიდან. შაჰ-აბას I-მა ახალციხის გამგებლად მანუჩარ II-ის შვილი 15 წლის მანუჩარი დანიშნა (იხ. *მანუჩარ III ათაბაგი*), მაგრამ 1608 ოსმალებმა კვლავ დაიპყრეს ახალციხე. 1612 ირან-ოსმ. ზავით ახალციხე ოსმალეთს დარჩა. ოსმალებმა მანუჩარ III-ს დაუპირისპირეს გამაჰმადიანებული მესხი ფეოდალები და განხეთქილება ჩამოაგდეს საკუთრივ ათაბაგის სახლის წევრებს შორის. 1625 სულთანმა ახალციხის ბეგლარბეგად დანიშნა მანუჩარ III-ის ბიძა ბექა (საფარ-ფაშა). ამ დროიდან სამცხე-საათაბაგოს ქართულმა ფეოდ. სამთავრომ პოლიტ. არსებობა შეწყვიტა. ა. ს-ს პოლიტ. ორგანიზაცია ოსმ. საფუძველზე იყო მოწყობილი, თუმცა ინარჩუნებდა მთელ რიგ თავისებურებებს, რ-ებითაც განსხვავდებოდა ოსმ. იმპერიის სხვა პროვინციებისაგან. ა. ს-ს ოსმ. ჩვეულებრივი მოხელე კი არ განაგებდა, არამედ ათაბაგთა (ჯაყელების) საგვარეულოს გამაჰმადიანებული წარმომადგენელი. ფაშობის თანამდებობა აქ მემკვიდრეობით გადადიოდა. ეს უფლება მათ თითქმის ა. ს-ს გაუქმებამდე შეინარჩუნეს. ა. ს-ს ორ- ორ- ან სამთუღიანი ფაშა (ბეგლარბეგი) მართავდა. იგი განაგებდა საფაშოს სამოქალაქო და სამხ. საქმეებს, რ-თა საწარმოებლად მისი თავმჯდომარეობით დივანი („ფაშა-დივანი") იკრიბებოდა. საფაშო სანჯაყებად იყოფოდა. სანჯაყს (ლივა) სანჯაყ-ბეგი მართავდა. სანჯაყთა რაოდენობა დროთა განმავლობაში იცვლებოდა. ა. ს. მთლიანად არ მოიცავდა სამცხე-საათაბაგოს ყოფილ ტერიტორიას, მისი ნაწილი (ისპირი, თორთუმი, პატარა არტაანი, ნამერავანი) ოსმალებმა სხვა საფაშოებს შეუერთეს. საფარ-ფაშას დროს ოსმალებმა ხელახლა აღწერეს ა. ს. ისინი აქ ნერგავდნენ ოსმ. მიწათმფლობელობისა და მიწათსარგებლობის წესებს, საგადასახადო სისტემას, მაგრამ მაინც ვერ შესძლეს ქართული წესების მთლიანად ამოგდება. ა. ს-ს ოთხი სანჯაყი ბოძებული იყო „იურთლუქისა" და „*ოჯაქლიქის*" წესით კერძო საკუთრებად, რ-თა გამგებლები (გამაჰმადიანებული ქართვ. ბეგები) მემკვიდრეობით ფლობდნენ მათ. ეს სანჯაყები არ იყო გაერთიანებული „დავთარში", არ ექვემდებარებოდა ოსმ. საგადასახადო სისტემას და მათი შემოსავალი ბეგებს ეკუთვნოდა, ხოლო თვით სანჯაყ-ბეგი ადმ. დამოუკიდებლობითა და მართლმსაჯულების უფლებით სარგებლობდა.

ა. ს-ში ოსმალებმა ძალდატანებით დაიწყეს ისლამის გავრცელება. ქართვ. ფეოდალების ნაწილი რენეგატობის გზას დაადგა. მხოლოდ გლეხობა ინარჩუნებდა დიდხანს ქრისტ. სარწმუნოებას, მშობლიურ ენას, ზნე-ჩვეულებებს, ეროვნ. ტრადიციებს. ა. ს. ოსმალეთისათვის ხელსაყრელი პლაცდარმი იყო, ერთი მხრით, დას. საქართველოს სამეთვალყურეოდ და ქართლ-კახეთის წინააღმდეგ, მეორე მხრით, კავკ. მთიელ აბრაგებთან დასაკავშირებლად. ა.ს. იქცა ტყვეთა სყიდვის ცენტრად და მთიელი აბრაგების საბუდრად, საიდანაც ორი საუკუნის მანძილზე ავაზაკთა ბრბოები გამუდმებით თავს ესხმოდნენ და არბევდნენ დას. და აღმ. საქართველოს მოსახლეობას.

ქართვ. ხალხს არასოდეს შეუწყვეტია ა. ს-ს გათავისუფლებისათვის ბრძოლა, მაგრამ მხოლოდ საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ მოხერხდა მისი განთავისუფლება. 1828—29 რუს.-ოსმ. ომის შედეგად ახალციხე და მისი სანახები განთავისუფლებულ იქნა ოსმალთა ბატონობისაგან. XIX ს. შუა წლებიდან ა. ს. გაუქმდა, ხოლო ოსმალთა მფლობელობაში დარჩენილი ტერიტორიები ოსმ. სხვადასხვა პროვინციებს შეუერთდა.

*წყარო*: გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, ს. ჯიქიას გამოც., წგ. 1—3, 1941—58; ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ*.: სვანიძე მ., საქართველო-ოსმალეთის ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII სს., თბ., 1973.

*მ. სვანიძე.*

**ახალციხის ქედი,** იხ. *მესხეთის ქედი.*

**ახალციხის ქვაბული,** სამცხის ქვაბული, ტექტონ. ეროზიული მთა-

თაშორისი ქვაბული სამხრ. საქართველოში, მდ. მტკვრის ზემო აუზში. ჩრდ-იდან შემოფარგლულია მესხეთის ქედის, სამხრ-იდან ერუშეთის ქედის, დას-იდან არსიანის ქედის კალთებით; აღმ-ით ესაზღვრება თრიალეთის ქედის დას. დაბოლოება.

ა. ქ-ის ძირის აბსოლ. სიმაღლე საშ. 900—1000 *მ*. ქვაბულის კალთები აგებულია შუაეოცენური ასაკის ვულკანოგენური ქანებით, ხოლო შუა ნაწილი ზედა ეოცენის თაბაშირიანი ქვიშიან-თიხოვანი წყებით, ოლიგოცენური თიხებითა და ქვიშიან-თიხოვანი ნალექებით, აგრეთვე მიო-პლიოცენის ტუფოგენური (გოდერძის) წყებით. მეოთხეული ნალექები მტკვრისა და მისი შენაკადების ხეობათა ძირზეა.

ქვაბულის ცენტრში ტერასული ვაკეა. კიდეებზე (ზ. დ. 1200—1300 *მ*-მდე) განვითარებულია ბორცვიან-სერებიანი ეროზიული ლანდშაფტი, უმთავრესად რელიეფის ნაზი ფორმებით; ვულკანოგენურ წყებებზე რელიეფი კლდოვანია. 1200—1300 *მ* ზემოთ მესხეთის, ერუშეთისა და არსიანის ქედების კალთების საკმაოდ დანაწევრებული მთა-ხეობათა რელიეფია.

ა. ქ-ში ძირითადად მთის სტეპის ჰავაა. ზამთარი—ცივი, შედარებით მშრალი, ზაფხული—ხანგრძლივი და თბილი. იანვრის საშ. ტემპ-რა —2,2°C (ასპინძა), —5,4°C (აბასთუმანი) ფარგლებში მერყეობს, აგვისტოსი 17,3°-იდან (აბასთუმანი) 20,5°C-მდე (ახალციხე). საშ. წლ. ტემპ-რა 6,5°C, 9,5°C. აბსოლ. მინ.—29°C, —32°C, აბსოლ. მაქს. 36°C, 39°C. ნალექები 400—520 *მმ* წელიწადში. ქვაბულის ფერდობებზე ზემოთ ზომიერი ნოტიო ჰავაა ცივი ზამთრითა და გრილი ზაფხულით.

ა. ქ-ის ჰიდროგრ. ქსელს შეადგენს მდ. მტკვარი და მისი შენაკადები — ფოცხოვი (შენაკად ქვაბლიანით), ურაველი, წინუბნისწყალი და სხვ. ტბებიდან აღსანიშნავია წუნდა და სათახვე. მინერ. წყაროებია აბასთუმანში (ოცხე), ახალციხეში, ასპინძაში, ურაველში და სხვ.

ა. ქ-ში 1300—1400 *მ* სიმაღლემდე ტყის რუხ-ყავისფერ და ყავისფერ ნიადაგებზე ტყესტეპის ლანდშაფტია, ქვაბულის ფარგლებს გარეთ, 2000—2200 *მ*-მდე ტყის ყომრალ ნიადაგებზე განვითარებულია მთის ტყის, უფრო ზემოთ — მთა-მდელოს ლანდშაფტი.

*ლიტ*.: მ ა რ უ ა შ ვ ი ლ ი ლ., საქართველოს ფიზიკური გეოგრაფია, ნაწ. 2, თბ., 1970.

*დ. უკლება.*

**ახალწელიწადი,** ახალი წლის პირველი დღე. ახალი წლის დასაწყისად სხვადასხვა ხალხი სხვადასხვა დროს მიიჩნევდა. მისი თარიღი საუკუნეების განმავლობაში არაერთხელ შეიცვალა. ახლა ევროპისა და მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში ა-ს 1 იანვარს ზეიმობენ. იმ ქვეყნებში, სადაც მთვარის ან მთვარისა და მზის კალენდარია მიღებული, წლის დასაწყისიც მოძრავია (იხ. *კალენდარი*).

საბჭ. კავშირში ა. ერთ-ერთი პოპულარული დღესასწაულია, მასში ხალხური ტრადიციები ახალ ელემენტებთანაა შერწყმული (ახალი წლის საზეიმო შეხვედრა საახალწლო სუფრასთან, საახალწლო მილოცვები და საჩუქრები, საახალწლოდ მორთული ნაძვის ხე, თოვლის ბაბუა და სხვ.).

ქართული კალენდრის შესაბამისად ახალი წლის პირველი დღის (ახალწელიწადი, ახალი წელი, მეგრ. „ახალ წანა,“ სვან. „ზომხა“) თარიღი საქართველოშიც ცვალებადი იყო. სხვადასხვა ისტ. ხანაში ქართველების სამოქალაქო ცხოვრებაში მიღებული ყოფილა აგვისტოს, სექტემბრის, იანვრისა და მარტის წელიწადი (ქრისტიანობის ხანაში სამოქალაქო წელიწადის პარალელურად არსებობდა საეკლ. წელიწადი). ა. VII ს-მდე აგვისტოდან იწყებოდა, შემდეგ კი შემოუღიათ სექტემბრის წელიწადი, რ-იც IX ს. დამდეგამდე ერთადერთი სამოქალაქო წელიწადი ყოფილა მთელს საქართველოში (X ს. კი საეკლესიოც გამხდარა). X ს. შუახანებამდე ფეხი მოუკიდია მარტის წელიწადს, იმავე ხანაში თანდათანობით გავრცელებულა იანვ. წელიწადი, რ-იც საბოლოოდ XIV ს. მიწურულში გაბატონებულა. უძველეს ქართ. ისტ. მწერლობაში საახალწლო ციკლისა და რიტუალის აღწერილობა შემონახული არ არის. სამაგიეროდ „ხელმწიფის კარის გარიგებაში“ (XIV ს.) და ვახუშტისთან დაცულია საგულისხმო ცნობები ახალი წლის დღესასწაულის შესახებ. წყაროებიდან ჩანს, რომ საქართვ. სამეფო კარზე ისტორიულად შემუშავებული ყოფილა საახალწლო ეტიკეტი, რ-ის ცენტრ. მომენტი იყო მ ე ფ ი ს ს ა ზ ე ი მ ო შ ე მ ო ს ვ ა, მეკვლეობა და მილოცვები საახალწლო ძღვნით.

ვახუშტის მიხედვით, ჯერ კიდევ ცისკრის ლოცვის წინ „...უკულევდა მეფეს ჭყონდიდელი ჯუარსა და ხატსა“, საახალწლო ძღვენს მიართმევდა და ტკბილეულით „დააბერებდა“. საახალწლო წირვის შემდეგ იწყებოდა დიდი დარბაზობა და მილოცვები.

ჟამთაღრიცხვისა და საახალწლო რიტუალის ხანგრძლივი ტრანსფორმაცია საქართველოში თავისებურადაა ასახული ახალი წლის ციკლთან დაკავშირებულ ქართ. რწმენა-წარმოდგენებსა და წესჩვეულებებში. ამის შესაბამისად ქართ. ხალხურ კალენდარში ახალი წლის ციკლში შემავალი რამდენიმე სახელწოდებისა და თარიღის მქონე საახალწლო დღეობაა ცნობილი: ბარბარობა (ძვ. სტ. 4—6 დეკ.), ახალი წელიწადი (გურულ-მეგრული კალანდა) და, თავდაპირველად ალბათ სვანური სამეურნეო მნიშვნელობის მქონე, „ბ ი ხ ო ბ ი“ („ლირსკნალი“, ძვ. სტ. 14 აგვ.), *შობა*, ახალი წლის წინა დღე, ახალი წლის მეორე დღე (ხევს. „კ უ მ ა ტ ო ბ ა“, „მ ა რ ხ ე“, სვან. „კ უ ი მ ტ ა რ ი“, მეგრ. „კ უ ჩ ხ ა“ (სამეკვლეო დღე), სვანური „ლ ი ფ ა ნ ა ლ ი“ და სხვ.

ქართ. ხალხ. საახალწლო რიტუალის ძირითადი მომენტები იყო მეკვლეობა და მილოცვა, რ-თა მთავარი დანიშნულება მთელი წლის განმავლობაში ოჯახის ჯანმრთელობის, დოვლათიანობისა და ბედნიერების დაბევება იყო.

ბედნიერი წელიწადის დასაბევებლად საქართვ. მთელ რიგ რაიონებში სრულდებოდა სხვა საახალწლო რიტუალებიც: თოფის სროლა, წმიდა ხით კერაზე ცეცხლის შეკეთება, მეკვლის მიერ წყაროს ან მდინარის წყლის მოტანა, ზოგან ხორბლის სიმბოლური თესვა და სხვ.

საახალწლო რიტუალის ერთ-ერთი კომპონენტი საქართვ. მთელ რიგ რ-ნებში (რაჭა, სვანეთი, ჯავახეთი და სხვ.) იყო შინაური საქონლის მილოცვა; აქ პირველ რიგში ასახვა პოვა ხარის კულტთან დაკავშირებულმა წარმოდგენებმა. სვანეთში სახლის მეკვლეობის ყველა მომენტში მონაწილეობდა ოჯახის საუკეთესო ხარი. ჯავახეთშიც ახალწლის რიტუალის ერთ-ერთი მთავარი მომენტი იყო სახლში ხარის შეყვანა, რ-ის რქებზე სანთლები ენთო. ხარის კულტი დაკავშირებული იყო მესაქონლეობასთან (იხ. *ბოსლობა*).

*ლიტ*.: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., სვანურ ხალხურ დღეობათა კალენდარი, [ნაწ.] 1—ახალწლის ციკლი, თბ., 1939; მ ი ს ი ვ ე, ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, თბ., 1953; ლ ე კ ი ა შ ვ ი ლ ი ა., შენ ხარ ვენახი, თბ., 1972; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს, ახალწელიწადი საქართველოში, ტფ., 1927; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1—4, თბ., 1960—67.

*ა. სოხაძე.*

**ახალწლისა,** იხ. *სექტემბერი*.

**ახალწყარო,** სოფელი გარდაბნის რ-ნში (თელეთის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 660 *მ*, გარდაბნიდან 33 *კმ*. თელეთის სასწ.-ექსპერ. საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა, მებაღეობა). საშ. სკოლა სოფ. ზემო თელეთში (0,5 *კმ*).

**ახალხიბულა,** სოფელი ხობის რ-ნში, მდ-ებს ჭანისწყალსა და ხობს შორის. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გაშფერდი, ზუბი). ზ. დ. 105 *მ*, ხობიდან 22 *კმ*. ჩაის საბჭ. მეურნეობა, ს. კიროვის სახ. კოლ-ბა. საშ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, საბავშვო ბაღი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახალხიზა,** სოფელი გორის რ-ნში (სკრის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 630 *მ*, გორიდან 7 *კმ*. სკრის მეხილეობის საცდელი სადგური (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მეჭარხლეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**ახარისხება,** თავდაპირველი გაგებით, ალგებრული მოქმედება, მოცემული $a$ რიცხვის რამდენჯერმე ($n$-ჯერ) თავის თავზე გამრავლება: $\underbrace{a \cdot a \cdot \ldots \cdot a}_{n\text{-ჯერ}} = a^n$; $a$ რიცხვს ეწოდება ხარისხის ფუძე, $n$-ს — ხარისხის მაჩვენებელი, $a^n$ გამოსახულებას კი — ხარისხი. მაგ., $3^4 = 3 \cdot 3 \cdot 3 \cdot 3 = 81$. რიცხვის მეორე ხარისხს უწოდებენ ამ რიცხვის კვადრატს, ხოლო მესამე ხარისხს—კუბს.

ხარისხის ცნებას განიხილავენ იმ შემთხვევაშიც, როდესაც $n$ წარმოადგენს ნებისმიერ ნამდვილ ან კომპლ. რიცხვს (იხ. *მაჩვენებლიანი ფუნქცია*).

**ახატანი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭოპორტის სოფსაბჭო), მდ. ახატანისწყლის (არაგვის მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 820 *მ*, დუშეთიდან 24 *კმ*. არაგვისპირის საბჭ. მეურნეობა (მევენახეობა, მეხილეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ჭოპორტში (7 *კმ*). ბ-კა, საფერშლო პუნქტი, შუა საუკ. ეკლესია „ნათლისმცემელი“.

**ახატელი,** სოფელი თელავის რ-ნში (რუისპირის სოფსაბჭო), მდ. თურდოს (ალაზნის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 500 *მ*, თელავიდან 13 *კმ*. რუისპირის კოლ-ბა „ყურძენთავთავი“ (მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. რუისპირში (2 *კმ*). ბ-კა.

**ახაშალა,** ა ხ ა შ ვ ა ლ ა (აფხ., სიტყვასიტყვით — ზედმეტი, საზოგადოების გარეშე მდგომი), ყმა გლეხების კატეგორია ფეოდ. აფხაზეთში. არ გააჩნდათ ოჯახი და საკუთრება (იგივეა, რაც იმერული და მეგრული „მოჯალაბე“). ა. ტყვე, ნასყიდი, გაჩუქებული, მზითევში მოყოლილი გლეხი იყო. შეადგენდა დამოკიდებული მოსახლ. 4—5%-ს. მიწაზე მიმაგრებული და დაოჯახებული ა. *ახოიუ* ხდებოდა.

*ლიტ*.: Д з и д з а р и я Г. А., Народное хозяйство и социальные отношения в Абхазии в XIX в., Сух., 1958.

*ზ. ანჩაბაძე.*

**ახაშენი,** სოფელი გურჯაანის რ-ნში, ალაზნის ვაკეზე, მდ. ჭერემისხევსა და ფაფრისხევს შორის. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ზეგაანი, მუკუზანი). ზ. დ. 460 *მ*, გურჯაანიდან 8 *კმ*. მუკუზნის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახეცარა,** ა ხ ი ა ც ა რ ა, სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აგუბედიის სოფსაბჭო), მდ. ოხოჯის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 120 *მ*, შავი ზღვიდან 18 *კმ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. საბჭ. მეურნეობა (ტუნგი, ციტრუსები, თამბაქო). საშ. სკოლა სოფ. აგუბედიაში (3 *კმ*).

**ახვახელები** (საკ. სახელწ. ა შ ვ ა დ ო), *ხუნძების* მცირერიცხოვანი ეთნოგრ. ჯგუფი. რაოდ. 4 ათ. კაცი. ცხოვრობენ დაღესტნის ასსრ-ში, ახვახის, სოვეტსკოესა და სხვა რ-ნებში. ენა — ახვახური, სალიტ. ენა — ხუნძური. ანთროპოლოგიურად, ყოფითა და კულტურით ხუნძებს ენათესავებიან. ძირითადი საქმიანობა ძველთაგანვე — მეცხვარეობა. ა. (ქალები)


გ. ახვლედიანი.


ე. ახვლედიანი.

ნახშირში აზელილი ცვილისა და პეწვისაგან ამზადებდნენ დაღესტანში ცნობილ ცვილის კოკებს. *თ. ჩიქოვანი.*

**ახვახური ენა,** დაღესტნურ ენათა ანდიური ქვეჯგუფის ენა. გავრცელებულია ახვახისა და სოვეტსკოეს (ყოფ. ყაპიბის) რ-ნების რიგ აულში (კუდიაბ-როსო, ლოლოღონითლი, ტად-მაღითლი, იზანი, რატლუბი, თლანუბი, წეგობი და სხვ.). ა. ე-ზე ლაპარაკობს 5 ათასამდე კაცი. ა. ე. უმწერლობო ენაა. სამწერლობო ენად (ადგილ. საქმისწარმოება, დაწყ. სკოლა, გაზეთი) გამოყენებულია ახლომონათესავე ხუნძური (აგრეთვე რუსული).

ა. ე-თვის დამახასიათებელია ხმოვანთა სიმრავლე (ხუთი მარტივი, აგრეთვე გრძელი და ნაზალიზებული ხმოვნები). თანხმოვნებში აღსანიშნავია ძლიერთა და სუსტთა დაპირისპირება, ლატერალური, ფარინგალური და ლარინგალური თანხმოვნები. თანხმოვანთა სისტემაში შემონახულია ზოგი მეტად მნიშვნელოვანი არქაიზმი (ლატერალურ და ფარინგალურ თანხმოვანთა სუსტი კორელატები). სიტყვა ხმოვნით ბოლოვდება. სიტყვის თავში თანხმოვანთა კომპლექსები არ გვხვდება. მახვილი სუსტი, დინამიკურია. მხოლობით რიცხვში გარჩეულია სამი გრამატ. კლასი, მრავლობითში — ორი. აქვს ოთხი ძირითადი ბრუნვა და ადგილობით ბრუნვათა შვიდი სერია (თითოეულ სერიაში 3—4 ბრუნვაა). ზმნა იცვლება გრამატ. კლასისა და დრო-კილოთა მიხედვით. სხვა ანდიურ ენათაგან განსხვავებით, ზმნას აქვს პირის კატეგორია (გარჩეულია ორი ფორმა: პირველი პირისა და საზიარო მეორე-მესამისა). დადებითი უღვლილების გარდა არის უარყოფითი უღვლილებაც. გავრცელებულია ზმნურ ფორმათა აღწერითი წარმოება. გარდამავალი ზმნა წინადადების ერგატიულ კონსტრუქციას ქმნის. რთული წინადადების ასაგებად ფართოდაა გამოყენებული მიმღეობები და აბსოლუტივები. ლექსიკა გამოირჩევა არქაიზმებით. ნასესხები სიტყვების რაოდენობა მნიშვნელოვანია. აქვს ორი განსხვავებული დიალექტი: ჩრდილოური (ახვახის რ-ნში) და სამხრეთული (სოვეტსკოეს რ-ნში).

*ლიტ.*: Дирр А., Материалы для изучения языков и наречий андо-дидойской группы, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1909, в. 40; Магомедбекова З. М., Ахвахский язык, Тб., 1967; მისივე, Ахвахский язык, წგ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967.
*ზ. მაჰომედბეკოვა.*

**ახვაჯა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (კალდახვარის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 100 *მ*, გუდაუთიდან 30 *კმ*. კალდახვარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. კალდახვარაში (2 *კმ*).

**ახვერდიანი** გევორქ [5 (17). VI. 1818, თბილისი, — 17 (29). XI. 1861, იქვე], სომეხი ლიტერატურათმცოდნე, საზ. მოღვაწე. აგროვებდა აშუღური პოეზიის ნიმუშებს. საიათნოვას სომხ. ლექსებს დაურთო გამოკვლევა, კომენტარები და გამოსცა მოსკოვში (1852). ნაშრომი „თბილისის ამქრები" ავტორის სიკვდილის შემდეგ ნაწილ-ნაწილად გამოიცა თბილისში (1882—83). 1903 გამოვიდა მის მიერ შედგენილი კრებ. XVIII ს. და XIX ს. I ნახ. გუსანთა სიმღერებისა.
*ზ. მედულაშვილი.*


ე. ახვლედიანი. «ძველი თბილისი». გუაშ. 1966. კერძო კუთვნილება. თბილისი.

**ახვერდოვი** თედორე ესაიას ძე (1773—1820), გენერალ-მაიორი, 1807—11 *საქართველოს მმართველი*; 1812-იდან კავკასიაში მოქმედი მე-19 დივიზიის მეთაური. 1816-იდან იყო ცალკე ქართ. კორპუსის არტილ. უფროსი. *შ. ხანთაძე.*

**ახვლედიანი** არდევან ვალერიანის ძე [14 (27). XI. 1897, ცაგერი, — 15. II. 1942, თბილისი], ქართველი საბჭ. მეანგინეკოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1936), პროფესორი (1939). სკკპ წევრი 1940-იდან. 1924-იდან, თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ, მუშაობდა სვანეთში, სადაც შეისწავლა ენდემური ჩიყვი. გამოიკვლია საქართველოში ამ დაავადების გავრცელების მიზეზები. შეისწავლა სოფ. მუაშის მინერ. წყლების სამკურნ. თვისებები, რამაც განაპირობა მუაშის კურორტად აღიარება. 1939—1942 იყო თბილ სახელმწ. სამედ. ინ-ტის მეანობა-გინეკოლოგიის კათედრის პროფესორი. შეადგინა მეანობის პირველი სახელმძღვანელო ქართ. ენაზე.

*თხზ.*: მეანობა, თბ., 1941; ჩიყვი და კრეტინიზმი, ტფ., 1934; ჰორმონალური სტერილიზაცია, ტფ., 1935.

*ლიტ.*: საყვარელიძე ს., უბნის ყოფილი ექიმი პროფესორი არდევან ახვლედიანი, «კრებული უბნის ექიმის დასახმარებლად», 1960, № 1—2. *მ. შენგელია.*

**ახვლედიანი** გიორგი სარიდანის ძე (13. IV. 1887, ს. დერჩი, ახლანდ. წყალტუბოს რ-ნი, — 7. VII. 1973, თბილისი), ქართველი საბჭ. ენათმეცნიერი. თსუ-ის პროფესორი (1918), სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1939), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1941), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1943), ჩრდილო-ოსეთის ასსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967); ექსპერ. ფონეტიკის საერთაშ. საზ-ბის (1932) და ამერიკის ლინგვისტური საზ-ბის (1940) წევრი. სკკპ წევრი 1942-იდან. დაამთავრა ხარკოვის უნ-ტი (1914), სადაც ა-ის გამოკვლევას „ნარნარა და ცხვირისმიერი თანხმოვნების ისტორიისათვის სანსკრიტში, ბერძნულში, ლათინურსა და სლავურ ენებში" ოქროს მედალი მიენიჭა. პეტერბ. უნ-ტში მუშაობდა ინდოლოგიაში, ირანისტიკასა და ზოგად და ექსპერ. ფონეტიკაში. შედიოდა თბილისის უნ-ტის პირველ პროფესორთა კოლეგიაში, გამოსცა პირველი საუნივერსიტეტო სახელმძღვანელოები („ენათმეცნიერების შესავალი", 1918—19; „სანსკრიტი", 1920), შექმნა ექსპერ. ფონეტ. ლაბორატორია, სხვადასხვა დროს კითხულობდა საუნივერსიტეტო კურსებს: ენათმეცნ. შესავალს, ზოგად და ექსპერიმენტულ ფონეტიკას, სანსკრიტს, ბერძნულს, ოსურს, რუს. ენის ისტორიასა და დიალექტოლოგიას, ინდოევრ. ენების შედარებით გრამატიკას, დას. ევროპის ლიტ-რის ისტორიას და სხვ.

ა-მა ი. ყიფშიძესთან და ა. *შანიძესთან* ერთად საფუძველი ჩაუყარა საქართველოში ენათმეცნ. კვლევა-ძიების საქმეს. 1923 მისი ინიციატივით ჩამოყალიბდა „ქართული საენათმეცნიერო საზ-ბა". ა-ის სახელთანაა დაკავშირებული ჩვენში ახ. კადრების აღზრდა ზოგად და ექსპერ. ფონეტიკაში, ზოგად ენათმეცნიერებაში, გერმანისტიკაში, რომანისტიკაში, ინდოლოგიაში, ირანისტიკაში, ოსოლოგიაში. მისი ნაშრომები „ზოგადი და ქართული ენის ფონეტიკის საკითხები" (ტ. 1, 1938), „ზოგადი ფონეტიკის საფუძვლები" (1949), „ზოგადი ფონეტიკის შესავალი" (1956), გამოირჩევა ორიგინალობით და საკვანძო საკითხების ახლებურად გაშუქებით. ქართულ-ქართველური სპეციფ. თანხმოვნების, თანხმოვანთა კომპლექსებისა და, საერთოდ, ბგერითი სისტემის შესწავლით მან მრავალი ახ. დებულება შემატა ზოგად ფონეტიკას. ქართ. საენათმეცნიერო ტერმინოლოგიაში დამკვიდრდა ა-ის შემოღებული არაერთი ტერმინი. ა. ფონეტიკის პრაქტ. გამოყენების — ლოგოპედიის მამამთავარია საქართველოში.

ა-მა გამოკვლევა მიუძღვნა ქართ. ენაზე მხატვრული თარგმნის თეორ. და პრაქტ. საკითხებს. თარგმნიდა და გამოაქვეყნა ძვ. ინდურიდან „დასაბამი ნივთთა" (ჰიმნი რიგვედიდან), ავესტურიდან „ავესტა" (17 გათა); ქართ. ზღაპრებში მიაკვლია ინდურ სიუჟეტს („ავესტის თრაეტაონა და ქართ. ზღაპრების თრითინი", 1944).

ა-მა დიდი ამაგი დასდო ქართული საენათმეცნიერო ტერმინოლოგიის დადგენის საქმეს. თანამშრომლობდა „ქართული სალიტერატურო ენის ნორმების დამდგენ კომისიაში" (1920-იდან); თავმჯდომარეობდა საქ. სსრ თეატრ. საზ-ბის სასცენო მეტყველების მეთოდურ საბჭოს. ა-ის რედაქტორობით გამოიცა ოსური ენის აკად. გრამატიკა (ტ. 1—2, ორჯონიკიძე, 1963). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.* (გარდა სტატიაში მოხსენიებულისა): ბგერათმონაცვლეობის ზოგიერთი საკითხი ქართულში, «თსუ შრომები», 1948, ტ. 34 ab; თანხმოვანთა აქცესური კომპლექსების საკითხისათვის ქართულში, იქვე, 1947, ტ. 30—31b; მკვეთრი ხშული ქართულში, «ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე», 1922—23, ტ. 2; Сборник избранных работ по осетинскому языку, т. 1, Тб., 1960; Учебник грамматики русского языка, 4 изд., Тб., 1953.

*ლიტ.*: თბილისის უნივერსიტეტი — გიორგი ახვლედიანს (საიუბილეო კრ., მიძღვნილი გიორგი ახვლედიანის დაბადების 80 წლისთავისადმი), თბ., 1969; ძიძიგური შ., გიორგი ახვლედიანი, თბ., 1967; Жгенти С. М., Георгий Сариданович Ахвледиани (к 70-летию со дня рождения), «Фонетический сборник», 1959, т. 1.
*შ. ძიძიგური.*

**ახვლედიანი** ელენე დიმიტრის ასული [5 (18). IV. 1901, თელავი, — 30. XII. 1975, თბილისი], ქართვ. საბჭ. ფერმწერი, გრაფიკოსი, თეატრ. და კინოს მხატვარი. საქ. სსრ სახ. მხატვარი (1960). შ. რუსთაველის პრემიის ლაურეატი (1971). 1922 სწავლობდა თბილ. სამხატვრო აკადემიაში, იყო. გ. *გაბაშვილის* მოწაფე. იმავე წელს, როგორც აკად. სტიპენდიატი, საზღვარგარეთ მიავლინეს და სწავლა გააგრძელა პარიზში კოლაროსის აკადემიაში (1922—27). სწავლის პერიოდში მონაწილეობდა „დამოუკიდებელთა" სალონის გამოფენებში. იმოგზაურა იტალიაში. 1927 სამშობლოში დაბრუნდა. ამ დროისათვის იგი უკვე ჩამოყალიბებული მხატვარი იყო. ა-ის მკვეთრი ინდივიდუალობა ვლინდება მხატვრობის ყველა ჟანრში, მაგრამ უმთავრესად იგი პეიზაჟისტია. ხატავს საქართვ. ბუნების სურათებს, ქალაქის პეიზაჟებს, ძვ. უბნების ინტიმურ კუთხეებს და ახ. მშენებლობებს. მისი ემოციური ტილოების გამა ფერადოვანია, გადაწყვეტა—დეკორაციული. წლების მანძილზე მხატვრის ფერწერული მანერა იცვლებოდა; ადრინდ. პეიზაჟების ოქროსფერი კოლორიტი შეცვალა უფრო ნათელმა და კაშკაშა ფერებმა. ა. გამოსახვის საშუალებებს მუდამ უმორჩილებს მოტივისა და სიუჟეტის ხასიათს. მისი მნიშვნელოვანი ფერწერული ნამუშევრებია: თბილისი—ზამთარი (1921, კერძო კუთვნილება, თბილისი), ვენეცია (1923, კერძო კუთვნილება, თბილისი), ძველი თბილისი (1924, კერძო კუთვნილება, პარიზი), კახეთი — ზამთარი (1924, კერძო კუთვნილება, თბილისი), დასვენება გზაზე (1925, კერძო კუთვნილება, თბილისი), ძველი თბილისი (1926, კერძო კუთვნილება, პარიზი), პარიზის ერთ-ერთი კუთხე (1926, საქ. სსრ ხელოვნების სახელმწ. მუზეუმი), თელავი (1927, კერძო კუთვნილება, თბი-

ლისი), აჭარელი (1929, აღმ. ხალხთა ხელოვნ. მუზეუმი, მოსკ.), სიღნაღის ხედი (1934, საქ. სსრ ხელოვნების სახელმწ. მუზეუმი), თელავის ერთ-ერთი კუთხე (1943, თბილისი სამხატვრო აკად.), ქარიშხალი (1952, კერძო კუთვნილება, თბილისი), ალაზნის ველი (1954), იმერეთი (1956, ორივე საქ. სსრ სახელმწ. სურათების გალერეა), საქართველოს სამხედრო გზაზე (1959, კერძო კუთვნილება, ლენინგრადი), შემოდგომა (1959, კერძო კუთვნილება, თბილისი) და სხვ.

1928-იდან ა-მა დაიწყო მუშაობა თეატრ. მხატვრობაში, შეასრულა დეკორაციებისა და კოსტიუმების ესკიზები საქართველოსა და საბჭ. კავშირის სხვადასხვა ქალაქების თეატრებში დადგმული 72 სპექტაკლისათვის, მ. შ. აღსანიშნავია: ვ. კირშონის „ლიანდაგები გუგუნებენ“ (1928–29), კ. კალაძის „როგორ“ (1928—29) და „სახლი მტკვრის პირას“ (1931—32), უ. შექსპირის „ოტელო“ (1932–33), ზ. ანტონოვის „მზის დაბნელება საქართველოში“ (1932—33), ვ. სარდუსა და მ. მოროს „მადამ სან-ჟენი“ (1939 — 40, ყველა — მარჯანიშვილის სახ. თეატრი); ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი“ (1942–43, თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრი), ჯ. პუჩინის „ბოჰემა“ (1944–45, მოსკ. ჩაიკოვსკის სახ. საოპერო სტუდია), ჯ. ვერდის „ბალ-მასკარადი“ (1955–56, კიევის შევჩენკოს სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი), ტ. ხრენიკოვის „დედა“ (1957–58, ლენინგრ. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი). ა. ნაყოფიერად მუშაობდა წიგნის გრაფიკაშიც. დაასურათა ჰ. ლონგფელოს „ჰაიავათას სიმღერა“ (1934), მ. ტვენის „ტომ სოიერის თავგადასავალი“ (1939), ვაჟა-ფშაველას პოემები, მოთხრობები და ზღაპრები (1931). დაჯილდოებულია ორი ორდენით.

*ლიტ.*: ურუშაძე ნ., ელენე ახვლედიანი თეატრში, თბ., 1968; ახვლედიანი. კატალოგი, თბ., 1960; ელენე ახვლედიანი. თბილისი. კატალოგი, თბ., 1965; Елена Дмитриевна Ахвледиани. Моя Родина. Альбом, М., 1972. *მ. კარბელაშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 97.

**ახთარი** (ნამდვ. სახელი ა ჰ მ ა დ-ბ ე გ გ ო რ ჯ ი), (გ. 1816), XVIII–XIX სს. ირან. პოეტი, ბელეტრისტი და მეცნიერი. დაიბადა თავრიზში, ირანის სეფიან მეფეთა კარზე მოღვაწე ქართველის ოჯახში. ერთხანს დაახლოებული ყოფილა დიდ ემირ სოლეიმან ყაჯართან, მაგრამ მათ შორის განხეთქილება ჩამოვარდნილა, რის შედეგადაც ა-თვის ენა მოუჭრიათ. ჰყავდა ძმა, რ-იც *ნეშათის* ფსევდონიმით წერდა ლექსებს. ა-ს დარჩენია ლექსების დივანი, რ-იც 1972 აღმოაჩინა მ. თოდუამ. მისი ლირ. ლექსები შეტანილია ყაჯართა დროის პოეტური შედევრების კრებულებში. ა-ის ოთხი ბაითი შესულია ირან. საუკეთესო პოეტთა ლექსების კრებულში „სონბოლესთან“. ირან. პოეტთა ცნობილი მიმოხილვა „თაზქერეიე დელგოშა“ იძლევა ცნობას მისი ერთი პროზაული სატირის შესახებ. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე ფათალი-შაჰის დროის (1797–1834) პოეტთა ცხოვრებისა და შემოქმედების ამსახველი ცნობილი კაპიტ. შრომა „ანჯომანე არა“, რ-ის შედგენა 1812 დაუწყია.

*ლიტ.*: თოდუა მ., ქართულ-სპარსული ეტიუდები, [წგნ.] 1—2, თბ., 1971—75; სეფაი ე., ნეზხათ-ე ადაბი-ე ირან დარ ასრ-ე ყაჯარ (ყაჯართა დროის ირანული ლიტერატურა), თეირანი, 1955.

**ახიავა** (Aḫḫijavā, Aḫḫiuwa), ხეთურ ლურსმულ წყაროებში მოხსენიებული ქვეყანა. სახელწოდებას სპეციალისტები უკავშირებენ ფარაონ მერნეპტაჰის (დაახლ. ძვ. წ. 1220) დროინდელ ეგვ. ტექსტებში ე. წ. „ზღვის ხალხთა“ რიცხვში მოხსენიებულ ეთნიკურ სახელს Aqa(i)waša, (ეგვ. ikywš). მრავალი მეცნიერი ამ სახელწოდებას აიგივებს ჰომეროსის Achaei-თან (*აქაველები*). ხეთურ წყაროებში ა. პირველად იხსენიება სუფილულიუმას დროინდელ ტექსტებში (ძვ. წ. XV–XIV სს. მიჯნაზე), უკანასკნელად კი იგი არნუვანდა III-ის ხანის (ძვ. წ. XIII ს. მეორე ნახ.) ამსახველ წყაროებში ჩნდება. ხეთური წყაროების მიხედვით, ა. ხეთების ქვეყნიდან საკმაოდ უნდა ყოფილიყო დაშორებული. იქ მოხვედრა ზღვით შეიძლებოდა. თუმცა სახელწოდება ა., მკვლევართა აზრით, ძველბერძენ ტომთა დიდი გაერთიანების აღმნიშვნელია, ა-ს სამეფოს ადგილმდებარეობის საკითხი დღესაც დაუდგენელია. ფიქრობენ, რომ იგი მდებარეობდა ან როდოსზე, ან კვიპროსზე, კრეტაზე თუ მცირე აზიაში (კილაკია, ანატოლიის სამხრ. ან დას. ნაწილი). ბოლო ხანს ბევრი მკვლევარი იზიარებს გერმ. მეცნიერის ე. ფორერის ცდებულებას (1924), რ-ის მიხედვითაც ა. გაიგივებულია მიკენის დროინდელ საბერძნეთთან.

*ლიტ.*: Борухович В. Г., Ахейцы в Малой Азии, «Вестник древней истории», 1964, № 3; Schachermeyer F., Hethiter und Achäer, Lpz., 1935; Steiner G., Die Aḫḫijavā-Frage heute, «Saeculum», 1964, [v.] 15. *გ. გიორგაძე.*

**ახიელი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), მთა კიდეგანის მაღალის სამხრ.-აღმ. კალთაზე, მდ. არხოტისწყლის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1800 *მ*, დუშეთიდან 109 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (46 *კმ*). გვიანდ. შუა საუკ. კოშკი. ა. პირიქითა ხევსურეთში არხოტის თემის მთავარი სოფელი იყო. *კ. ჯავრიშვილი.*

**ახივაა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აძუბჟის სოფსაბჭო), მდ. კოდორის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 45 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, ოჩამჩირიდან 32 *კმ*. დ. გულიას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. აძუბჟაში (2 *კმ*).

**ახივაა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (თხინის სოფსაბჭო). შავი ზღვიდან 31 *კმ*, ოჩამჩირიდან 19 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. თხინაში (3 *კმ*).

**ახივაა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (კინდღის სოფსაბჭო), მდ-ებს ჭაშასა და თოუმიშს შორის, შავიზღვისპირა დაბლობზე. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. კოლ-ბა „კინდღი“ (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. კინდღში (2 *კმ*).

**ახივაა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (კუტოლის სოფსაბჭო), მდ. ღგამიშის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 90 *მ*, შავი ზღვიდან 12 *კმ*, ოჩამჩირიდან 21 *კმ*. კუტოლის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. კუტოლში (2 *კმ*).

**ახიზის ციხე,** ციხესიმაგრე ადრინდ. ფეოდ. საქართველოში, კლარჯეთში, მდ. არტანუჯისწყლის მარცხ. ნაპირზე (ამჟამად თურქეთშია). გადმოცემით ა. ც. ვახტანგ გორგასალს განუახლებია (V ს.), მასვე აუგია აქ მონასტერი და კლარჯეთის ეპისკოპოსის ადგილსამყოფელად დაუდგენია.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1073. *დ. ბერძენიშვილი.*

**ახიმი** (Achim) ანდრაშ (1871, ბეკეშჩაბა, — 14. V. 1911, იქვე), უნგრეთის პოლიტ. მოღვაწე. ალფელდის (უნგრ. სამხრ.-აღმ. ნაწილი) დამოუკიდებელი სოციალ. პარტიის (ადსპ, შეიქმნა 1906) ლიდერი. ადსპ 1906–11 სათავეში ედგა უნგრ. გლეხთა მოძრაობას. მოძრაობის მონაწილეებმა ა-ის ხელმძღვანელობით მიიღეს პროგრამა, რ-შიც მოითხოვდნენ მემამულეთა და საეკლ. მიწების გლეხებისათვის გადაცემას. იყო უნგრ. პარლამენტის წევრი 1905 და 1910. ადსპ-ის საქმიანობამ (მრავალათასიანი მიტინგები, კრებები) დიდი როლი ითამაშა უნგრ. გლეხობის პოლიტ. შეგნებულობის გაღვიძებაში. ა. მოკლეს მემამულეებმა — ძმებმა ჟილინსკებმა.

**ახკალაფა,** თეთრი წყაროს რ-ნის სოფლების *ზემო ახკალაფის* და *ქვემო ახკალაფის* ძვ. სახელწოდება.

**ახლადშექმნილი ღირებულება,** ამა თუ იმ საქონლის ან *ერთობლივი საზოგადოებრივი პროდუქტის* ღირებულების ის ნაწილი, რ-იც მხოლოდ ცოცხალი შრომის დანახარჯებით იქმნება წარმოების პროცესში. ა. ღ. ერთობლივ საზ. პროდუქტში არის საზ-ბის *ეროვნული შემოსავალი.*

**ახლამუ** (Aḫlamū), დასავლელი სემიტი მომთაბარე ტომი, იხსენიება ძველაღმოსავლურ წყაროებში (ძვ. წ. II ათასწლ.). ზოგიერთი მკვლევრის აზრით, ა. ნახსენები უნდა იყოს უკვე *მარის* წარწერებში მდ. ევფრატის შუა დინების რ-ნებში. ა-ს ტომის არსებობის შესახებ ცნობები დაცულია *თელ-ელ-ამარნის არქივსა* და შუაბაბილონურ ტექსტებში. ა-თან შეტაკებებზე მოგვითხრობენ ასურეთის მეფეთა (ადადნირარ I, სალმანასარ I, თუქულთი-ნინურტა I, ტიგლათფილესერ I და სხვ.) წარწერები. ვარაუდობენ, რომ „ა-ს მთები“ თანამედროვე ჯებელ-ელ-ბიშრია. სამეცნ. ლიტ-რაში ა-ს ან არამეელებთან აიგივებენ, ან არამ. წარმოშობის ტომად მიიჩნევენ.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., Древневосточные материалы по истории народов Закавказья, ч. 1 — Наири-Урарту, Тб., 1954; Kupper J.-R., Nomades en Mésopotamie, P., 1957. *გ. გიორგაძე.*

**ახლისმსგავსი ვარსკვლავი,** *ცვალებადი ვარსკვლავი,* რ-იც სპექტრისა და ბრწყინვალების ცვლილების ხასიათით *ახალ ვარსკვლავს* ემსგავსება, თუმცა მისი ბრწყინვალების ცვლილება უფრო მცირე ამპლიტუდისაა და ხშირად ისე მეორდება, რომ პერიოდსა და ამპლიტუდაში რეგულარული კანონზომიერება არ შეიმჩნევა. ა. ვ-ებს მიაკუთვნებენ ისეთ ვარსკვლავებსაც, რ-თაც ბრწყინვალება უცვლელი აქვთ, მაგრამ ახ. ვარსკვლავების განვითარების რომელიმე ფაზის შესაბამისი სპექტრი ახასიათებთ. ტიპური ა. ვ-ებია მარჩბივის U და ჟირაფის Z ტიპის ვარსკვლავები, რ-ებიც დროდადრო (10 დღე-ღამიდან რამდენიმე თვემდე ინტერვალით) 2–5 ვარსკვლავიერი სიდიდით აკაშკაშდებიან ხოლმე; გედის P ტიპის ვარსკვლავები, რ-თა ატმოსფერო უწყვეტად ფართოვდება რამდენიმე ასეული კილომეტრის სიჩქარით წამში და ყოველ ასიათას წელიწადში მზის ტოლ მასას ჰკარგავს; ანდრომედეს Z ტიპის ვარსკვლავები, რ-ებიც თითქმის განუწყვეტლივ და არაწესიერად იცვლიან ბრწყინვალებასა და სპექტრს. ვარაუდობენ, რომ ა. ვ-ები ფიზ. ბუნებით ახ. ვარსკვლავებს ემსგავსებიან, მხოლოდ მათ ცვლილებათა ციკლის მასშტაბით ჩამოუვარდებიან.



ახლისმსგავსი ვარსკვლავი. ანდრომედეს Z ვარსკვლავის ბრწყინვალების მრუდი.

**ახლო აღმოსავლეთი,** სახელწოდება დას. აზიისა და ჩრდ.-აღმ. აფრიკის ტერიტორიისა, რ-ზეც მდებარეობს ეგვიპტის არაბთა რესპ., სუდანი, ისრაელი, იორდანია, სირია, ლიბანი, თურქეთი, ერაყი, საუდის არაბეთი, იემენის არაბთა რესპ., იემენის სახ.-დემოკრ. რესპ., ქუვეითი, კატარი, ბაჰრეინი (სპარს. ყურეში), კვიპროსი (ხმელთაშუა ზღვაში). უცხოურ (უმთავრესად დას. ევრ. და



ახლომხედველობა: 1 — პარალელური სხივები ფოკუსში იკრიბება ბადურის წინ; 2—განშლადი სხივები ფოკუსში იკრიბება ბადურაზე.

ამერ.) ლიტ-რაში ა. ა-ის ქვეყნებს ირანსა და ავღანეთთან ერთად უწოდებენ შუა აღმოსავლეთს. XIX ს-ში და XX ს. დასაწყისში ა. ა-ში იგულისხმებოდა ოსმალთა იმპერიის მთელი ტერიტ., მ. შ. ბალკანეთის ნ.-კ. ქვეყნები.

**ახლომხედველობა,** სიბეცე, მიოპია (<ბერძნ. myō — ვჭუტავ და ops, opos — თვალი, მხედველობა), თვალის რეფრაქციის ნაკლოვანების ერთ-ერთი სახე (იხ. *რეფრაქცია* თვალისა). ახლომხედველი ცუდად ხედავს მოშორებულ საგნებს, რადგან საგნიდან არეკლილი პარალელური სხივები თვალში გარდატეხის შემდეგ ფოკუსში ბადურა გარსზე კი არ იკრიბება (როგორც ნორმალური რეფრაქციის დროს), არამედ მის წინ, რის გამოც ბადურაზე აღიბეჭდება საგნის ბუნდოვანი გამოსახულება. ბადურა გარსზე ფოკუსის დაუმთხვევლობის მიზეზია შუქტეხის ძალისა და თვალის ღერძის სიგრძის შეუსაბამობა: თვალის შუქმტეხი ნაწილების (რქოვანა, ბროლი, მინისებრი სხეული) შუქტეხის ძალა მეტია თვალის ღერძის სიგრძეზე (რეფრაქციული ა.) ან, პირიქით, ღერძის სიგრძე მეტია თვალის შუქტეხის ძალაზე (ღერძული ა.). გვხვდება აგრეთვე ე. წ. კომბინაციური ა., როდესაც ორივე ფაქტორი ნორმის ფარგლებში მერყეობს, მაგრამ ერთმანეთს ისე ეფარდება, რომ ა. ვითარდება. წერტილს, საიდანაც გამოსული სხივები თვალში გარდატეხის შემდეგ ფოკუსში ზუსტად ბადურაზე იკრიბება, მკაფიო მხედველობის უშორესი წერტილი ეწოდება. რაც უფრო ახლოა ეს წერტილი, მით უფრო მაღალია ა-ის ხარისხი და პირიქით. ყველაზე ახლო წერტილს, საიდანაც გამოსული სხივები შეკრება შეუძლია თვალს მაქს. დაძაბვით (აკომოდაცია) ზუსტად ბადურაზე, მკაფიო მხედველობის უახლოესი წერტილი ეწოდება. მანძილი მკაფიო მხედველობის უშორეს და უახლოეს წერტილებს შორის განსაზღვრავს იმ სივრცეს, რ-ის ფარგლებშიც ახლომხედველი მკაფიოდ ხედავს საგნებს. ა-ის ხარისხი იზომება დიოპტრიებით (D). თუ მკაფიო მხედველობის უშორესი წერტილი 1 *მ* მანძილზეა თვალიდან, ა. 1,0D იქნება, 50 *სმ* — 2,0 D, 25 *სმ* — 4,0D და ა. შ. განარჩევენ სუსტი (3D-მდე), საშუალო (3—6 D) და მაღალი ხარისხის (6 D და მეტი) ა-ს. მაღალი ხარისხის ა-გან უნდა განვასხვაოთ ავთვისებიანი ა. (20—30 D), რ-საც ახასიათებს სისხლძარღვოვანი და ბადურა გარსების ორგანული ცვლილებები — სისხლჩაქცევები, ატროფიული მოვლენები, თვალის მინისებრი სხეულის შემღვრევა და სხვ., უმძიმეს გართულებად ითვლება *ბადურას ჩამოცლა*.

ახლომხედველმა საგანი კარგად რომ დაინახოს, თვალთან ახლოს უნდა მიიტანოს, რაც იწვევს გაძლიერებულ კონვერგენციას (თვალების მხედველობითი ღერძების შეხვედრა ახლომყოფი საგნის ცქერისას). ხანგრძლივი დაძაბვა ღლის თვალის შიგნითა სწორ კუნთებს, რასაც მოჰყვება თვალების დაღლა, თავის ტკივილი, თავბრუ და ა. შ., შეიძლება განვითარდეს *სიელმეც*.

ა-ის უშუალო მიზეზია ახლო მანძილზე ხანგრძლივი, ინტენს. მუშაობა და მხედველობის დაძაბვა (წერა, კითხვა, ზოგიერთი პროფ. საქმიანობა), ვითარდება ძირითადად სასკოლო ასაკში და ბავშვის ზრდასთან ერთად თანდათან მატულობს. ა-ის პროფილაქტიკისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება სასკოლო ასაკის ბავშვებისათვის მეცადინეობის სათანადო პირობების შექმნას (სწორი განათება, მორგებული მერხები, შრომისა და დასვენების საათების სწორად განაწილება და ა. შ.). ა-ის დიაგნოზი ისმება ოფთალმოლოგიურ კლინიკაში სპეც. ხელსაწყოების (რეფრაქტომეტრი) და მხედველობის ორგანოს გამოკვლევის საგანგებო მეთოდების საშუალებით. მხედველობის საკორექციოდ ახლომხედველებს ენიშნებათ გაბნევი ლინზები. სათვალე ავადმყოფს უნდა დაენიშნოს დროულად და შერჩევის დროს გათვალისწინებული იქნას ასაკი და პროფესია. გართულებული ა-ის დროს სათვალის გარდა საჭიროა ზოგადი მკურნალობა: იოდისა და კალციუმის პრეპარატები, გლუკოზის ინიექცია ვენაში, ვიტამინები (A, B, $B_2$, C, D, PP, K და P), თევზის ქონის ინიექცია კუნთებში და სხვ.; ბადურა გარსის ჩამოცლის დროს მკურნალობა ქირურგიულია.

*ლიტ.*: ბერაძე ნ., ჩიქოვანი ლ., თვალის სნეულებანი, თბ., 1969.

*ნ. ბერაძე.*


ბ. ახმადულინა.

**ახმადულინა** ბელა (იზაბელა) ახატის ასული (დ. 10. IV. 1937, მოსკოვი), რუსი საბჭ. პოეტი. დაამთავრა მ. გორკის სახ. ლიტ-რის ინ-ტი (1960). ლექსებს ბეჭდავს 1955-იდან. პირველი კრებ. „სიმი" 1962 გამოსცა. 1970 გამოვიდა მისი მეორე წიგნი „მუსიკის გაკვეთილები". ა-ს ლირიკა ეძღვნება საბჭ. ადამიანს, მის სულიერ სამყაროს, ხელოვნებას, სიყვარულს. ა. ავტორია პოემებისა: „ჩემი წარმომავლობა" (1964), „წვიმა" (რამდენიმე თავი პირველად დაიბეჭდა ჟურნ. „ლიტერატურნაია გრუზიაში", 1963, № 12). მისი მრავალი ლექსი თუ ნარკვევი შთაგონებულია საქართველოთი ან თემატურად მასთან არის დაკავშირებული. თარგმნა ი. აბაშიძის, ა. კალანდაძის, კ. კალაძის, გ. ტაბიძის, ს. ჩიქოვანის, ო. ჭილაძისა და სხვ. ქართვ. პოეტების ლექსები და პოემები.

*თხზ.*: Стихи, М., 1975; ლექსები, თბ., 1962.

*ა. სულაკაური.*


ა. ახმატოვა.

**ახმატოვა** (ნამდვ. გვარი გორენკო) ანა ანდრიას ასული [11 (23). VI. 1889, ოდესა, — 5. III. 1966, დომოდედოვო, მოსკ. ოლქი, დაკრძალულია ლენინგრადში], რუსი საბჭ. პოეტი. ლექსების პირველი წიგნი „საღამო" გამოსცა 1912. დაკავშირებული იყო აკმეისტების ჯგუფთან (იხ. *აკმეიზმი*). ა-ს რევოლუციამდელ ლირიკაში ჭარბობს სიმარტოვის, ნატიფ ესთეტიკურ და სატრფიალო განცდათა მოტივები. ლექსების წიგნებში „კრიალოსანი" (1914), „თეთრი გუნდი" (1917) მკვეთრად ვლინდება ინტიმურსასაუბრო ინტონაციები, ემოციური ლაკონიზმი და მხატვრულ სახეთა „საგნობრიობა", ამასთან იგრძნობა ხალხ. სასიმღერო მოტივებისა და რუს. კლასიკური ლირიკის ტრადიციების ზეგავლენა. რევ. შემდეგ საბჭ. სინამდვილემ მრავალი ახ. თვისება შესძინა მის პოეზიას. ა-ს შემოქმედებითი გზის სირთულე და წინააღმდეგობრიობა აისახა ლექსების კრებულში „ექვსი წიგნიდან" (1940). სამამულო ომის წლებში ა. წერდა პატრ. ლექსებს, ასახავდა ომის პერიოდის მძიმე ყოფას, საბჭ. ადამიანების თავდადებას („რჩეული", 1943). ომის შემდგომ წლებში დიდ ადგილს უთმობდა მშვიდობისათვის ბრძოლის თემას („მშვიდობის სიმღერა", 1950). ა-ს ხანგრძლივი შემოქმედებითი ძიების შედეგები გამოვლინდა ლირიკულ-ეპიკურ თხზულებაში „უგმირო პოემა" (1940—62), რ-იც მაღალმხატვრულობით, მუსიკალობითა და ფაქიზი ლირიზმით მისი პოეზიის მწვერვალს წარმოადგენს. ა. იყო ლექსის შესანიშნავი ოსტატი. მისი შედევრები გამოირჩევა კლასიკური უბრალოებითა და ჩანაფიქრის სიღრმით. ა-ს რედაქციით გამოიცა „კლასიკური კორეული პოეზია" (1956 და 1958); თარგმნიდა დას. ევრ. და საბჭ. კავშირის ხალხთა პოეზიის ნიმუშებს. მასვე ეკუთვნის რამდენიმე საყურადღებო წერილი ა. პუშკინის შემოქმედების შესახებ. ა-ს ლექსები თარგმნილია მსოფლიოს მრავალ ენაზე.

*თხზ.*: Бег времени. Стихотворения. 1909—1965, М.—Л., 1965; Стихотворения, М., 1967.

*ლიტ.*: Добин Е., Поэзия Анны Ахматовой, Л., 1968; Тарасенко А., Русские поэты XX в. (1900—1955). Библиография, М., 1966. *თ. ბუაჩიძე.*

**ახმაჯი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (ბოლის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. ქსნის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 800 *მ*, ლენინგორიდან 9 *კმ*. ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

ა-ის ადგილზე ადამიანი ჯერ კიდევ ბრინჯაოს ხანაში ცხოვრობდა. აქ აღმოჩენილია გვიანდ. ანტ. ხანის თიხის სარკოფაგები. ფეოდ. ხანაში ა. ადმინისტრაციულად ხან სამილახვროში, ხან კი ქსნის საერისთავოში შედიოდა.

**ახმეტა,** ქალაქი (1966-იდან) აღმ. საქართველოში, მდ. ალაზნის მარჯვ. მხარეზე. რ-ნული და საქალაქო საბჭოს ცენტრი (შედის 15 სოფელი). ზ. დ. 567 *მ*, თელავიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 29 *კმ*, თბილისიდან 184 *კმ* (გომბორის უღელტეხილით—110 *კმ*). 8,7 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—3,3 ათ., 1959 წ.—5,5 ათ., 1970 წ.—8,2 ათ.). გაშენებულია მდ. ილტოს ქვემო დინებასა და მდ. ორვილს შორის გაშლილ ვაკეზე, პანკისის ხეობის შესასვლელთან. ა-ის ჩრდ-ით 4 *კმ*-ზე ილტოს ხეობაში, მარმარილოს საბადოა. ზომიერად ნოტიო ჰავა ცივი ზამთრითა და ცხელი ზაფხულით. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,5°C, ივლ. 22°C, საშ. წლ. ტემპ-რა 11,6°C, აბსოლ. მინ. — 23°C, აბსოლ. მაქს. 38°C. ნალექები 820 *მმ* წელიწადში. ქალაქშია ხის დასამუშ. კომბინატი, საკონსერვო, ღვინის, ყველ-კარაქის, საფუარის ქ-ნები; სატყეო, ვაზის სანერგე და მევენახეობის საბჭ. მეურნეობები. 3 საშ. სკოლა, მ. შ. 1 სკოლა-ინტერნატი, კულტ. სახლი, 5 საბავშვო ბაგა და ბაღი, პიონერთა სახლი, კინოთეატრი, მუს. სკოლა, რ-ნული ბ-კა, სავადმყოფო. საავტ. გზები თელავის, თიანეთისა და ყვარლის მიმართულებით, საჰაერო მიმოსვლა თბილისამდე.

ახმეტის ჩრდ-ით 1,5 კმ-ზე არის VI ს. II ნახ. სამნავიანი ბაზილიკა „ღვთაება". ისტ. წყაროებში იგი იხსენიება როგორც ერთ-ერთი ასურელი მამის—ანტონ მარტყოფელის დროებითი ადგილსამყოფელი. ნაშენებია რიყის ქვითა და შირიმით. შუა ნავისაგან სამხრ. ნავი გამოყოფილია კედლით, რ-შიც დატოვებულია გასასვლელი; სამხრ. ნავის დას. და აღმ. მხარეებზე შექმნილია გუმბათოვანი კამარით გადახურული სივრცეები. ბაზილიკის ირგვლივ შემორჩენილია გალავნის, საცხოვრ. და სამეურნეო ნაგებობათა ნანგრევები და დარბაზული ეკლესია.

*გ. ზარდალიშვილი. მ. კარბელაშვილი.*


ახმეტის რაიონი. ციხესიმაგრე ბახტრიონი. აღმ. კედლის ჩრდ. ნაწილი კუთხის კოშკით. შუა საუკუნეები.


ს. ახმეტელი.

**ახმეტელი** ალექსანდრე (სანდრო) ვასილის ძე [1 (13). IV. 1886, სოფ. ანაგა, ახლანდ. სიღნაღის რ-ნი, — 1937], ქართველი საბჭ. რეჟისორი, ქართ. საბჭ. თეატრის ერთ-ერთი ფუძემდებელი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1933). დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის იურიდიული ფაკ-ტი (1916). 1919 თბილ. საოპერო სტუდიაში დადგა დ. არაყიშვილის „თქმულება შოთა რუსთაველზე." 1920 მიიწვიეს რეჟისორად თბილ. ქართ. თეატრში, სადაც დადგა ს. შანშიაშვილის „ბერდო ზმანია". 1923 კ. მარჯანიშვილმა მიიწვია რეჟისორად თბილ. რუს-

თაველის სახ. თეატრში. შემდეგ იყო ამავე თეატრის მთავარი რეჟისორი, 1926—35 — სამხატვრო ხელმძღვანელი. 1924 ა. იყო ერთ-ერთი ინიციატორი მსახიობთა კორპორაცია „დურუჯის“ დაარსებისა (1924). იგი იყო კ. მარჯანიშვილის მოწაფე და მისი მრავალი დადგმის თანაავტორი (ჯ. სინგის „გმირი“, 1923; ს. შანშიაშვილის „ჰერეთის გმირები“, უ. შექსპირის „უინძორელი ცელქი ქალები“, ორივე 1924 და სხვ.).

1928 ა-მა დადგა ბ. ლავრენიოვის „რღვევა“, რ-იც გარკვეული ეტაპი იყო რუსთაველის თეატრის ცხოვრებაში, და ს. შანშიაშვილის „ანზორი“. ამ სპექტაკლებში კლასობრივი ბრძოლის ფონზე გახსნილია ახ. ადამიანის ფსიქოლ. სამყარო. ა-მა „ანზორში“, შ. დადიანის „თეთნულდსა“ (1931) და ვ. კირშონის „ქართა ქალაქში“ (1929) მასობრივი სცენების საშუალებით, მასისა და ინდივიდის დაპირისპირების შედეგად გამოავლინა ახ. ეპოქის ხასიათი და კოლექტივიზმის ძალა. ა-ის შემოქმედებაში ახ. სიტყვა იყო ფ. შილერის „ყაჩაღების“ (1933) დადგმა (თანადამდგმელი შ. აღსაბაძე). აქ ყაჩაღთა ბრბო გამოყვანილი იყო ტირანიის წინააღმდეგ მებრძოლ ორგანიზებულ ძალად.

ა-ის მიერ შექმნილ სპექტაკლებში აისახა გრანდიოზული ისტ. მოვლენების შედეგად დამყარებული ახ. საზ. დამოკიდებულებანი, ჩაგვრისაგან განთავისუფლებული ადამიანის ინდივიდუალობა. მის შემოქმედებაში ვლინდებოდა თანამედროვე თეატრის ამაღლებული სული, ჰეროიკა, ქართ. ხალხ. თეატრის იმპროვიზაციული თავისებურებები; ემოციურობა, გამომგონებლობა, ჰარმონიულობა, დინამიკურობა, ოსტატურად დადგმული მასობრივი სცენები, რ-ებშიც ფართოდ იყენებდა ქართ. სიმღერებსა და ცეკვებს. სპექტაკლები: ა. გლებოვის „ზაგმუკი“ (1926), ნ. შიუკაშვილის „ამერიკელი ძია“, I ნაწილი (1926), II ნაწილი (1927), მ. ლორთქიფანიძის „ათი დღე“ (1927, ჯ. რიდის მიხედვით, ა. ვასაძესთან ერთად), კ. ლიფსკეროვის „კარმენსიტა“ (1927), ე. ბილბელოცერკოვსკის „საჭე მარცხნივ“ (1927, ა. ვასაძესთან ერთად), „ლამარა“ (ვაჟაფშაველას მიხედვით, 1930), ლ. სლავინის „ინტერვენცია“ (1934), ხოზიკას „ხოჭოების დოლი“ (1928, კ. პატარიძესთან ერთად), ჰაზენკლევერის „საქმის კაცი“ (1929, შ. აღსაბაძესთან ერთად), ა. მირცხულავას (მაშაშვილი) „განგაში“ (1931), გ. ბუხნიკაშვილის „ნაბიჭვარი“ (ვ. შკვარკინის მიხედვით). საოპერო სპექტაკლები: ზ. ფალიაშვილის „ლატავრა“ და დ. არაყიშვილის „თქმულება შოთა რუსთაველზე“.

*ლიტ.*: კ ი კ ნ ა ძ ე ვ., სანდრო ახმეტელი, თბ., 1964; სანდრო ახმეტელი. კრებული, თბ., 1958. *ვ. კიკნაძე.*

**ახმეტის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი აღმ. საქართველოში. 1946-იდან გამოეყო თელავის რ-ნს დღევანდელ საზღვრებში. ჩრდ-ით ესაზღვრება ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ, აღმ-ით—დაღესტნის ასსრ და თელავის რ-ნი, დას-ით—დუშეთისა და თიანეთის, სამხრ-ით—საგარეჯოს რ-ნები. ფართ. 2248 $კმ^2$. რაიცენტრი— ქ. ახმეტა. ა. რ-ში შედის 1 საქალაქო (ახმეტა, 15 სოფლით) და 9 სასოფლო საბჭო (დუისი, ზემო ალვანი, ზემო ხოდაშენი, მატანი, მაღრაანი, ომალო, ოჟიო, ქისტაური, ჯოყოლო), 1 ქალაქი, 75 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ა. რ-ის უმეტესი ნაწილი მთიანია. უჭირავს კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. და ჩრდ. კალთები, პირიქითი ქედის სამხრ. კალთა და ალაზნის ვაკის უკიდურესი ჩრდ.-დას. მონაკვეთი. ჩრდ. მთიანი მხარე—თუშეთი, აგრეთვე კავკასიონის სამხრ. კალთის ზემო ნაწილი ძირითადად აგებულია იურული თიხაფიქლებით, ქვიშაქვებით, მერგელოვანი ფიქლებითა და კირქვებით, ქვედა ზოლი—ცარცული კირქვებით, მერგელებითა და ქვიშაქვებით. ალაზნის ვაკე დაფარულია მეოთხეული რიყნარით, ქვიშებით, თიხებითა და თიხნარით. ა. რ-ის ძირითადი ოროგრ. ერთეულებია: პირიქითი ანუ თუშეთის ქედი (მწვერვალები: ტებულოს მთა — 4494 მ, ქომიტო — 4274 მ, ჭეშოს მთა — 4407 მ, დანოს მთა—4179 მ, დიკლოს მთა — 4285 მ), კავკასიონის მთავარი ქედის ნაწილი (მწვ. დიდი ბორბალო — 3294 მ, შავი კლდე — 3576 მ), კახეთის ქედი, ალაზნის ზემო დინებისა და ილტოს წყალგამყოფი — პანკისის ქედი, დიდგვერდისა და ნაქერალის ქედები, პანკისის ხეობა, თუშეთის ქვაბული და ალაზნის ვაკის მცირე მონაკვეთი. ა. რ-ის ყველაზე მაღალ ადგილებში (პირიქითს ქედზე, ნაწილობრივ კავკასიონის მთავარ წყალგამყოფზე) განვითარებულია ალპ. რელიეფი თანამედროვე გამყინვარებით. თუშეთის ტერიტორიაზე ტექტონ.-მყინვარული რელიეფია. კარგადაა გამოხატული მეოთხეული გამყინვარების კვალი ტროგული ხეობების, ცირკების, კარების და სხვ. სახით. რ-ნის უმეტეს ნაწილში საშ. და მაღალმთიანი მერიდიანული ეროზიული ქედები და გარდიგარდმო ხეობებია (კავკასიონის სამხრ. კალთა). ვაკე რელიეფი განვითარებულია ალაზნის ველზე.

ჰ ა ვ ა. დაბალ ზონაში (700 მ-მდე) ზომიერად ნოტიო, ზომიერად თბილი ჰავაა ცხელი ზაფხულით, ზომიერად ცივი ზამთრით. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,5—1,0°C, აბსოლ. მაქს. 38°C. ივლ. 22,4—24°C. აბსოლ. მინ.—23°C. ნალექები 770 — 820 მმ წელიწადში. ზ. დ. 700-იდან 1200 მ-მდე ზომიერად ნოტიო ჰავაა ხანგრძლივი გრილი ზაფხულითა და ზომიერად ცივი ზამთრით. იანვ. საშ. ტემპ-რა—0,4-იდან — 3°C-მდე, ივლ. 18-იდან 22°C-მდე. აბსოლ. მინიმუმია — 26°C, აბსოლ. მაქს. 36°C. ნალექები 1000 — 1200 მმ წელიწადში. 1200—2000 მ სიმაღლეზე ჰავა ზომიერად ტენიანია ცივი ზამთრითა და ძოკლე გრილი ზაფხულით. იანვ. საშ. ტემპ-რა —3°C, —6°C, ივლისისა 14°, 19°C. ნალექები 1500—1700 მმ წელიწადში. უფრო ზემოთ მაღალმთის ჰავაა ცივი, მკაცრი ზამთრით.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ-ით მიედინება მდ-ები ალაზანი და ილტო მრავალი შენაკადით, ჩრდ-ით, თუშეთში—პირიქითი და თუშეთის ალაზანი. სოფ. ქუმელაურთასთან ისინი ერთდებიან და ქმნიან მდ. ანდის ყოისუს, რ-იც აღმ-ით დაღესტნის ასსრ ტერიტორიაზე მიედინება. ალაზანი და ილტო მიწისქვეშა, თოვლის და წვიმის წყლით საზრდოობს. თუშეთის მდინარეების საზრდოობაში მყინვარული წყალიც მონაწილეობს. თუშეთში არის აგრეთვე მინერ. სამკურნ. წყაროები. მდ-ები ოსიაურისხევი, დიდრიყე და სხვ. ღვარცოფულია. ალაზანსა და ილტოს იყენებენ სარწყავად.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. მაღალმთიან ზონაში განვითარებულია მთა-მდელოს კორდიანი ნიადაგი. ზოგან მთის ციცაბო კალთები გაშიშვლებულია, რადგან ნიადაგი ჩამორეცხილია. ტყის ზონაში განვითარებულია ტიპური და გაეწრებული ტყის ყომრალი ნიადაგები. კარბონატული ქანების გამოფიტვის ქერქზე ნეშომპალაკარბონატული ნიადაგებია. თუშეთის ტყის ზონაში ღია ყომრალი ნიადაგია ჩამოყალიბებული, ხოლო ალაზნის ვაკეზე, პანკისისა და ნაწილობრივ ილტოს ხეობებში — ალუვიური ნიადაგი.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ს ა ფ ა რ შ ი გაბატონებულია ტყეები და მდელოები. რ-ნის მაღალმთიანი ნაწილი — პირიქითი, აწუნთის, კავკასიონის მთავარი ქედისა და მათი შტოქედების თხემები დაფარულია სუბალპ. და ალპ. ბალახეულით. კავკასიონის სამხრ. კალთაზე (ზ. დ. 2000—2300 მ-მდე) შერეული ფართოფოთლოვანი ტყეებია. ქვევით ტყის შემქმნელი ჯიშებია, უმთავრესად მუხა და რცხილა. ზევით გაბატონებულია წიფელი. განსხვავებულია თუშეთის ტყის მცენარეულობა. აქ ტყეს ქმნის ფიჭვი და არყი. ა. რ-ის მესამედზე მეტი დაფარულია ნიადაგთდამცავი და წყალდამცავი ტყეებით. პანკისის ხეობაშია ბაწარის ნაკრძალი (ფართ. 30 $კმ^2$, ზ. დ. 700—1400 მ), სადაც დაცულია უთხოვრის და წიფლის შერეული ტყე. სოფ. ბაბანეურთან შექმნილია აღმ. საქართველოში ძელქვის ერთადერთი ნაკრძალი (ფართ. 770 ჰა). ტყის ზონის ზემოთ, როგორც კავკასიონის მთავარ წყალგამყოფზე, ისე პირიქით ქედზე და მაღალ შტოქედებზე ხარობს ჯუჯა არყი, დეკიანები; შედარებით მშრალ, განათებულ ფერდობებზე — მაღალმთის ღვიის ბუჩქები. რ-ნის დაბალ ნაწილში — ალაზნის ვაკეზე აქა-იქ შემორჩენილია კახეთის ლეშამბოიანი ტყე. მცირე ფართობი უჭირავს სტეპების ბალახოვან მცენარეულობას და ბუჩქნარს.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. ა. რ-ის ალპ. სარტყელში ბინადრობს ჯიხვი, ნიამორი (იშვიათია), არჩვი. ტყის სარტყელში გვხვდება შველი, მურა დათვი, ფოცხ-



სცენა სპექტაკლიდან «ლამარა» (ვაჟა-ფშაველას მიხედვით). 1930. რეჟისორი ს. ა ხ მ ე ტ ე ლ ი.



ახმეტის რაიონი



ვერი. ბევრგანაა მგელი, ტურა, მელა, კვერნა, წავი, მაჩვი, დედოფალა, გარეული კატა, კავკასიური ციყვი, ძილგუდა, კურდღელი. მაღალ მთებში ბინადრობს კავკ. როჭო, კავკ. შურთხი, ორბი და სხვ. მრავალგან არის ყვავი, შოშია, ბეღურა, ზარნაშო, ბუ და სხვ. რიგ ადგილებში ცხოვრობს ხვლიკი, გველხოკერა, გველი, გომბეშო, ტბის ბაყაყი. მდინარეებშია კალმახი, ჭერეხი, ქაშაპი, ტობი, მურწა, წვერა და სხვ. მუხნარის დაცვისა და ხოხბის გავრცელების მიზნით მდ. ალაზნის ნაპირზე, ალავერდის ჭალაში 360 ჰა-ზე შეიქმნა (1962 წ.) საცდელი მენადირეობის მეურნეობა.

ძირითადი ლანდშაფტები. ა. რ-შია ზომიერ ნოტიო სუბტროპიკულ ვაკეთა, ზომიერ ნოტიო ჰავიანი მთის ტყის, მთა-მდელოს და ნივალური ლანდშაფტი, რ-შიც გამოიყოფა: 1. ნივალური და სუბნივალური, 2. ალპ. მდელოები, 3. სუბალპ. მდელოები, 4. მთა-ტყე (ქვედა ნაწილში მუხნარ-რცხილნარით, ზემოთ —წიფლნარით, თუშეთში—ფიჭვნარ-არყნარით), 5. ალაზნის ვაკეზე — ლეშამბიანი ტყის ფრაგმენტები, 6. მდელო-სტეპი.



ახპატი. სამონასტრო კომპლექსი. ორარუსიანი სამრეკლო. X—XIII სს.

**სახალხო მეურნეობა.** სოფ. მეურნ. წამყვანი დარგებია მევენახეობა, მემარცვლეობა, სარძევე მეცხოველეობა და მეცხვარეობა. მისდევენ მეხილეობას, მებოსტნეობას და მეაბრეშუმეობას.

ა. რ-ში მთელი ფართობის 40% ტყეებუჩქნარია, 44% (98 ათ. ჰა) სავარგულებს უჭირავს, რ-თა შორის სამი მეოთხედი სათიბ-საძოვარია, ერთი მეექვსედი — სახნავ-სათესი, მრავალწლიანი ნარგავების ფართ. 6,5%-ს შეადგენს. მრავალწლიანი ნარგავებიდან წამყვანია ვაზი, უმთავრესად რქაწითელი და მწვანე (სულ 4,7 ათ. ჰა). მევენახეობას მისდევს ბარის ყველა საბჭ. მეურნეობა. ვაზის სანერგე და მევენახეობის სპეციალიზებული საბჭ. მეურნეობებია ახმეტასა და მატანში. მოჰყავთ მარცვლეული (7,4 ათ. ჰა), მ.შ. ხორბალი(2,4 ათ. ჰა), ქერი (2,9 ათ. ჰა),სიმინდი(1,4 ათ. ჰა). მეხილეობა (ჭარბობს ვაშლი) ადგილ. მნიშვნელობისაა. ზამთარ-ზაფხულის კომბინირებული საძოვრების არსებობამ განაპირობა მომთაბარე მეცხვარეობა. ცნობილია თუშური ჯიშის ცხვარი. ქვემო ალვანში მეცხვარეობის სანაშენე საბჭ. მეურნეობაა. მსხვ. რქ. საქონლის სულადობა შეადგენს 18,5 ათ., ცხვრისა და თხისა 104,3 ათ., ღორისა 19,2 ათ. (1974). რ-ნში 11 საბჭ. მეურნეობაა.

მრეწველობა. მთავარია ხე-ტყის მრეწველობა. რაიონი ხე-ტყეს უმთავრესად გომბორისა და კავკასიონის მთავარი ქედის ტყის მასივების — ახმეტის, თიანეთის, ყვარლისა და თელავის სატყეო მეურნეობებიდან იღებს. საქმიანი მერქანი ავეჯის ფ-კისათვის მზადდება. ა. რ-შია საქართველოში უდიდესი ჰიდროლიზ-საფუარის ქ-ნა (საფუარით ამარაგებს მეცხოველეობის კომბინირებული საკვების დამამზადებელ ქ-ნებს), საკონსერვო, ყველ-კარაქის, ახმეტისა და ქისტაურის ღვინის ქ-ნები.

ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა. რაიონზე გადის საავტ. გზები თელავის, თიანეთისა და ყვარლის მიმართულებით. ადგილ. მნიშვნელობის გზების საერთო სიგრძე 165 *კმ*. თუშეთისაკენ მხოლოდ საცალფეხო ბილიკები გადადის. საჰაერო მიმოსვლა ახმეტიდან თბილისამდე, აგრეთვე სოფ. ომალოსა (თუშეთი) და თელავს შორის. გარდა თუშეთის სოფლებისა, ყველა სოფელი რადიოფიცირებულია. რ-ნს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან. ქვემო ალვანს რადიოკავშირი აქვს სოფ. ომალოსთან (თუშეთი).

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** ა. რ-ში 49 ზოგადსაგანმან. სკოლაა (846 მასწავლებელი და 9,7 ათ. მოსწავლე), მ. შ. 1 სკოლა-ინტერნატი, 22 საბავშვო ბაგა და ბაღი, 66 კულტსაგანმან. დაწესებულება, 18 კინოდანადგარი, 1 კინოთეატრი, რ. ერისთავის სახლ-მუზეუმი (სოფ. ქისტაურში), 2 მუს. სასწავლებელი და სპორტსკოლა (ახმეტაში), 4 საავადმყოფო (65 ექიმი და 322 საშ. მედმუშაკი), 12 ამბულ.-პოლიკლინიკა. გამოდის რ-ნული გაზეთი „ბახტრიონი“. ბევრია ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი, უმთავრესად თავდაცვითი ნაგებობანი, მ. შ. ბახტრიონის ციხე-გალავანი, *კვეტერის* ციხე (შუა საუკ., ეკლესია—X ს.), *ალავერდის* ანსამბლი, (მთავარი ტაძარი XI ს. I მეოთხედი), *მატნის* „ცხრაკარის“ მონასტერი (ეკლესია—V—VI სს.), *ზემო ალვანის* „ცხრაკარა“ (სასახლე XVI ს.) და სხვ. *გ. ზარდალიშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 128—129.

**ახნაზაროვი** არტემ მიხეილის ძე [1 (14). X. 1866, თბილისი, — 28. III. 1942, იქვე), ქართვ. მწერალი, ჟურნალისტი, მთარგმნელი, საზოგადო მოღვაწე. პირველი მოთხრობა „კაკაბაძე“ გამოაქვეყნა ჟურნ. „ნობათში“ 1885. ამ წლიდან ქართ. ჟურნალ-გაზეთებში ხშირად იბეჭდებოდა მისი მოთხრობები, ლექსები, სცენები, ფელეტონები „ორიანის“, „ჩიორას“, „მანოელიძის“, „ალფას“, „დუშიკოს“ და სხვ. ფსევდონიმებით. 1896—1902 თანამშრომლობდა ი. ჭავჭავაძის „ივერიაში“. თარგმნა ა. პუშკინის, მ. ლერმონტოვის, ლ. ტოლსტოის, მ. გორკის, ჯერომ კ. ჯერომის, ე. ზოლას, გ. დე მოპასანისა და სხვ. თხზულებანი.

*თხზ.*: ლექსები და სცენები, კრ. 1, ტფ., 1912.

*ლიტ.*: გაგოშიძე შ., არტემ ახნაზაროვი, თბ., 1971. *გ. იმედაშვილი.*

**ახო,** საყანედ გაკაფული ტყე. იხ. *ახოს აღება.*

**ახო,** სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (ცხმორისის სოფსაბჭო), მდ. აჭარისწყლის მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 500 *მ*, ქედიდან 18 *კმ*. ცხმორისის კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ახოიანი მიწათმოქმედების სისტემა,** იხ. *ახოს აღება.*

**ახოიუ,** ყმა-გლეხი ფეოდ. აფხაზეთში (მეგრული „მოინალე“). სამურზაყანოში „დოლმახორე“ ეწოდებოდა. ა. აფხ. გლეხობის 15—20% შეადგენდა.

*ლიტ.*: Дзидзария Г. А., Народное хозяйство и социальные отношения в Абхазии в XIX в., Сух., 1958.

*ზ. ანჩაბაძე.*

**ახოობა,** ახოიანი მიწათმოქმედების სისტემასთან დაკავშირებული სათემო დღეობა. იმართებოდა გუდამაყრელ ბექაურწიკლაურთა გვარის ძირი ხატის — ფუძის ანგელოზის, „პირიმზის“ კარზე (ხევსურეთი, სოფ. უკანახო), მონაწილეობდა გუდამაყრის მთელი თემი. ვინაიდან ეს ხატი სოფ. დუმაცხოში უკანახოდან „გადმოსულად“ ითვლებოდა, მორწმუნეთა პროცესია დღეობის ხატს (დროშაბორაყს) „მიაბრძანებდა თავის სამკვიდროში“, სადაც იკვლებოდა ზვარაკი და იმართებოდა პურობა. დღეობისათვის ლუდის ხარშვა და საჯაროზე კოდით დადგმა უმთავრესად „შარვანიანთა“ სახლიკაცებს ევალებოდა. დღეობის დასასრულს იმართებოდა „ქვაბის წართმევის“ ცერემონიალი. გამარჯვებულ სახლიკაცს მომავალ წელს უნდა დაედგა ლუდით კოდი, რაც დიდ სახელად ითვლებოდა.

*ნ. რეხვიაშვილი.*

**ახოს აღება,** ახოს ატეხვა, მიწათმოქმედების ერთ-ერთი უძველესი და ფართოდ გავრცელებული სისტემა. სახნავ-სათესად იყენებდნენ ტყის გაკაფვისა და ჯირკების გადაწვით გამოთავისუფლებულ ნიადაგებს. მათი გამოფიტვის შემდეგ ითვისებდნენ ახალ ფართობებს (საბას განმარტებით, ახო არის „საყანური გაკაფული“, ეს მნიშვნელობა სიტყვას ქართ. ეთნ. სინამდვილეშიც ჰქონდა შემონახული).

ძვ. მიწათმოქმედი ტყის მოახოებისათვის ძირითადად ცეცხლს იყენებდა. ეს ტრადიცია საქართველოში გვიანობამდე შემორჩა. ახოს ასაღებად არჩევდნენ მზიან ადგილს, ამასთან ამჯობინებდნენ ფოთლოვანი ხეების ნადგომს. გაზაფხულზე ხეებს მიწიდან 15—20 *სმ* სიმაღლეზე (ცულით ან სპეც. ხის „საყვერით“ ქერქს შემოაჭრიდნენ, რის შედეგად ხე ზეზეურად ხმებოდა. ხე-ტყის ნაწილს შეშად იყენებდნენ, ნაწილს — საშენ მასალად, უვარგისს კი ადგილზევე წვავდნენ. „ახალი ნატეხის“ დასამუშავებლად ხმარობდნენ წერაქვს, ცულწერაქვს, ქარჩს, ორთოხს და სხვ. პირველ ორი-სამი წლის მანძილზე სახვნელ იარაღს არ იყენებდნენ, რადგან ნაკვეთში დარჩენილი ხის ფესვები სახვნელის მუშაობას აბრკოლებდა.

საახოედ ტყის გაკაფვას ხევსურეთში „ტყის დანაყვა“ ეწოდებოდა. საახოო სისტემასთან მჭიდროდ იყო დაკავშირებული ქერის მოყვანა. სხვა დანარჩენი მარცვლეული „ახალ ნატეხ“ ნიადაგში ვერ ხარობდა; ორი-სამი წლის შემდეგ ნაკვეთზე სხვა მარცვლეულსაც თესავდნენ.

*ლიტ.*: ჩიტაია გ., რაჭული სახვნელი, «ენიმკის მოამბე», 1937, ტ. 1; ჯალაბაძე გ., აღმოსავლეთ საქართველოს სამიწათმოქმედო იარაღების ისტორიიდან, თბ., 1960. *გ. ჯალაბაძე.*

**ახპატი,** X—XIII სს. სამონასტრო კომპლექსი სოფ. ახპატში (სომხ. სსრ, ალავერდის რ-ნი). შემოზღუდულია გალავნით. ჩვენამდე მოღწეულ ნაგებობათაგან აღსანიშნავია: ნშანის მთავარი ეკლესია (967—991), რ-იც გარედან შემკულია ქტიტორების სკულპტურული გამოსახულებებით, შიგნით კედლები მოხატულია (XIII—XIV სს.); გრიგორის ეკლესია (1005; გადაკეთებულია 1211) და პატარა გუმბათიანი ეკლესია ასტვაწაწინი (XII—XIII სს.); გავიტები — დიდი (გადაკეთებულია 1209), გადახურული ჯვარედინი კამარებით და ამაზასპისა (1257)—უდიდესი ოთხსვეტიანი გავიტი; სატრაპეზო (XIII ს.); წიგნთსაცავი (XIII ს. III მეოთხედი); სამრეკლო (1245). გალავნის გარეთ დგას რამდენიმე სამლოცველო და ხაჩკარი.

**ალ-ახრასი** აბდ ალ-ღაფარ იბნ ალვაჰიდ იბნ ვაჰბი (1805, მოსული, — 1874, ბასრა), ერაყელი არაბი პოეტი. მისი დივანი (1886) შეიცავს კლასიკური არაბ. პოეზიის ყველა ჟანრს (ხოტბა, ღაზალი, დატირება, ხამრია, სატირა და სხვ.). წერდა აგრეთვე მუვაშაჰებს. ფორმისა და თემატიკის თვალსაზრისით ძირითადად წინაისლამური და აბასიანთა ხანის პოეტურ ტრადიციებს იცავდა. გულუხვობა, გულმოწყალება, გონიერება მთავარი თემებია მისი შემოქმედებისა, რ-შიც კარგად არის ასახული ეპოქის პოლიტ. და კულტ. ვითარება. ღვინოზე დაწერილმა ლექსებმა მას „XIX ს-ის აბუ *ნუვასის*“ სახელი მოუხვეჭა. განსაკუთრებულ ინტერესს იწვევს კასიდები, რ-ებიც უძღვნა ერაყის მმართველსა და ლიტ-რის მეცენატს, წარმოშობით ქართველ *დაუდ-ფაშა გურჯის.*

*ნ. ფურცელაძე.*

**ახრასი** (Achras sapota), 15—23 *მ* სიმაღლის, ლამაზვარჯიანი მარადმწვანე ხე *საპოტისებრთა* ოჯახისა. მისი მწიფე ნაყოფი ტკბილი, არომატულია. სამშობლო ცენტრ. ამერიკაა. მოჰყავთ ტროპიკებში, ნაწილობრივ სუბტროპიკებში. ქერქიდან იღებენ რძეწვენს, რ-იც შეიცავს 20—25% გუტაპერჩის მსგავს ნივთიერებას და იყენებენ ე. წ. „საღეჭი რეზინის“ წარმოებაში.

**ახრისი,** სოფელი გორის რ-ნში (ახალუბნის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. მეჯუდის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 755 *მ*, გორიდან 15 *კმ*. მევენახეობის საკოლმეურნეობათაშორისო მეურნეობა.

რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულატორია.

**ახსარგინა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ღრომის სოფსაბჭო), მდ. ცალაბუდის (ლეხურის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 1520 *მ*, ცხინვალიდან 28 *კმ*. ღრომის საბჭ. მეურნეობა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ღრომში (5 *კმ*).

**ახსარგინა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ჩასავლის სოფსაბჭო), მდ. ჯეჯორის მარჯვ. ნაპირას, ცხინვალ—ონის გზატკეცილზე. ზ. დ. 1480 *მ*, ჯავიდან 46 *კმ*. წონის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა (ინტერნატით) დაბა კვაისში (2,5 *კმ*).

**ახსითან I,** ა ბ უ-ლ-მ უ ზ ა ფ ა რ მ ა ნ უ ჩ ა ჰ რ ა ხ ს ი თ ა ნ ბ ე ნ-ქ ე ს რ ა ნ (ქართ. წყაროების მიხედვით ა ღ ს ა რ თ ა ნ შ ი რ ვ ა ნ შ ა), შირვანშაჰი (1149—1203) *ქესრანიდების* დინასტიისა. მისი მმართველობის დროს შირვანის სახელმწიფო მნიშვნელოვნად გაძლიერდა და გაფართოვდა. ა. I-ს ახლო დინასტიური კავშირი ჰქონდა საქართვ. სამეფო კართან (*გიორგი III-ის* დისწული იყო), შირვანი კი საქართველოს ყმადნაფიცად ითვლებოდა. XII ს. 60-იან წლებში შირვანს დარუბანდის მხრიდან თავს ესხმოდნენ ჩრდ. კავკასიის მაჰმადიანი მფლობელები. ა. I-მა დახმარება სთხოვა გიორგი III-ს, რ-მაც 1167 აიღო შაბურანი და დარუბანდი, თავის ვასალს გადასცა და ამით შირვანის ჩრდ. საზღვრების უსაფრთხოება უზრუნველყო. 1192, როცა სამხრ. აზერბ. ათაბაგმა აბუბექრმა შირვანი დალაშქრა და ა. I და მისი ძმა ამირ-მირმანი გააძევა, ა. I-მა დახმარებისათვის კვლავ საქართველოს მიმართა. 1195 საქართვ. ლაშქარმა დაამარცხა აბუბექრი *შამქორის ბრძოლაში* და უკუაგდო იგი.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 2, თბ., 1965.

*თ. პაპუაშვილი.*

**ახსირხვა,** მთა აფხაზეთის ქედზე. სიმაღლე 2734 *მ*. აგებულია ბაიოსური ტუფპორფირიტებით. მთის სოჭნარ-წიფლნარ ტყეს 1800—1900 *მ* ზემოთ სუბალპ. მაღალბალახეულობა და ალპ. მდელოები ცვლის.

**ახტალა,** დაბა სომხ. სსრ თუმანიანის რ-ნში, დებედის ხეობაში (ისტ. *ლორე*). რკინიგზის სადგური თბილის—ლენინაკანის ხაზზე. სპილენძისა და პოლიმეტალების მადნის მოპოვება. გამამდიდრებელი ფ-კა, სამშენებლო ნაკეთობათა კომბინატი. ტუბერკულოზით დაავადებულთა სანატორიუმი. ა. ისტორიულად საქართვ. ამირსპასალართა სამფლობელო იყო. დაბის მახლობლადაა ახტალის მონასტერი (XIII ს. დასაწყ.), ქართ. ხუროთმოძღვრების მნიშვნელოვანი ძეგლი. აგებულია ათაბაგ ივანე მხარგრძელის მიერ. მთავარი ტაძარი, რ-მაც დღემდე მოაღწია, ჯვაროვან-გუმბათოვანი ტიპის ნაგებობაა, აქვს მინაშენები და კარიბჭეები, გუმბათი ჩამონგრეულია. ტაძრის ფასადები უხვადაა შემკული ჩუქურთმებით, მორთულობის სისტემა დამახასიათებელია XIII ს. დასაწყისისა და შუა წლებისათვის. შიგნითა კედლები მთლიანად მოხატულია. მხატვრობა რამდენიმე ქრონოლოგიურ ფენას შეიცავს. უძველესი ფენა XIII ს. I ნახევრისაა.

**ახტალა,** ტალახით სამკურნალო კურორტი ქ. გურჯაანში. თბილისიდან 122 *კმ*, ზღვის დონიდან 412 *მ*. ჰავა ზომიერი კონტინენტური: ზაფხული ცხელი, ზამთარი თბილი, ნალექების საშ. წლ. რაოდენობა 700 *მმ*. კურორტის სამკურნ. ფაქტორია ფსევდოვულკანური ტალახი, რ-საც იყენებენ აბაზანებისათვის, აპლიკაციებისა და ტამპონებისათვის. ა-ში არის 1 მოზრდილთა და 1 ბავშვთა სანატორიუმი, პოლიკლინიკა, სააბაზანო (ტალახსამკურნალო). ჩვენებები: მოძრაობის ორგანოთა ქრონ. დაავადებანი, პერიფერიული ნერვული სისტემისა და გინეკოლ. დაავადებანი. სეზონი აპრილი-დეკემბერი. *მ. ნოდია.*

**ალ-ახტალი** ღიას იბნ ღავს იბნ ალ-სალტი (დაახლ. 640—დაახლ. 710), ერაყელი ქრისტიანი არაბი პოეტი თაღლიბის ტომისა. ომაიანთა კარის მეხოტბე. მისი ხოტბები, რ-ებიც სახალიფო ტახტის განმტკიცებას ემსახურებოდა, განეკუთვნება ე. წ. „პოლიტიკურ პოეზიას". ბრწყინვალე პოლემიკური ლექსებით მონაწილეობდა ალ-*ფარაზდაკსა* და *ჯარირს* შორის გამართულ ლიტ. პაექრობაში. მის კასიდებში ასახულია იმდროინდელი ისტ.-პოლიტ. და ლიტ. ვითარება. ა-ის პოეზიაში განსაკუთრებით ძლიერია ღვინის მოტივი. ამ მხრივ იგი *აბუ ნუვასის* წინამორბედია. აღსანიშნავია აგრეთვე ომაიანთა კარისა და თაღლიბისადმი მტრულად განწყობილი არაბი ტომების წინააღმდეგ მიმართული მისი ოსტატური სატირები. ა-ის პოეზია გამოირჩევა დახვეწილი ენითა და ტექნიკით.

**ახტერპიკი** (ჰოლანდ. achterpiek), გემის კიჩოს განაპირა ნაკვეთური. იყენებენ როგორც ბალასტის ცისტერნას გემის *დიფერენტის* ასაცილებლად და წყლის მარაგის შესანახად.

**ახტერშტევენი** (ჰოლანდ. achtersteven), გემის კიჩოს ქვედა ნაწილი (გემის ხერხემლის გაგრძელება), ღია ან დახურული ჩარჩოსებრი კონსტრუქცია. ა. არის ჩამოსხმული, მოჭედილი ან შენადუღი. ა-ის წინა შტოს, რ-ის ნახვრეტში წევისლილვიანი დეიდვუდური მილია გატარებული, ეწოდება ს ტ ა რ ნ პ ო ს ტ ი, ხოლო უკანა შტოს (საჭის საკიდარს) — რ უ დ ე რ პ ო ს ტ ი.

**ახტირკა,** ქალაქი უკრ. სსრ სუმის ოლქში, ახტირკის რ-ნის ცენტრი. სუმ—ლუბოტინის სარკინიგზო შტოს (გამოდის სადგ. კირიკოვკიდან) ბოლო პუნქტი. 43 ათ. მცხ. (1974). ლითონდასამუშ., მანქანათმშ. (სას.-სამ. მანქანების ქ-ნა) საწარმოები. კვების (ხორცკომბინატი, ერბო-კარაქის, ლუდის ქ-ნები), მსუბუქი (სამკერვალო, ფეხსაცმლის ფ-კები) მრეწველობა. სამედ. ავეჯის ფ-კა, საშენ მასალათა და სხვ. ქ-ნები. სოფ. მეურნ. მექანიზაციისა და ელექტრიფიკაციის ტექნიკუმი. სამედ. სასწავლებელი. ა. დაარსდა 1641.

**ახტუბა,** მდ. ვოლგის მარცხ. ტოტი, გამოიყოფა ვოლგოგრადის ზემოთ. სიგრძე 537 *კმ*. ა-ის ძველი სათავე გადაკეტილია ჯებირით. მის ქვემოთ მდ. ვოლგიდან გამოყვანილია 6,5 *კმ* სიგრძის ახ. არხი. წყლის საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 153 $მ^3/წმ$. სანაოსნოა მხოლოდ წყალდიდობის დროს. ა-ის ნაპირებზეა ქ-ები ვოლჟსკი, ლენინსკი, ახტუბინსკი. ვოლგასა და ა-ს შორის მოქცეული ჭალა მებოსტნეობისა და მებახჩეობის მნიშვნელოვანი რ-ნია.

**ახტუბინსკი,** ქალაქი (1959-იდან) რსფსრ ასტრახანის ოლქში, ნავმისადგომი (ვლადიმიროვკა) მდ. ახტუბის (ვოლგის ტოტი) მარცხ. ნაპირზე. რკინიგზის სადგ. 44 ათ. მცხ. (1974). ხორცკომბინატი, საკონსერვო, გემთშემკეთებელი და აგურის ქ-ნები. ა-იდან გააქვთ სუფრის მარილი (მოპოვება ბასკუნჩაკის ტბაზე).

**ახუთი** (ყოფ. ს ა რ ღ ე ბ ო, ს ა მ ღ ე ბ რ ო), სოფელი ჩხოროწყუს რ-ნში, კოლხეთის დაბლობზე, მდ. ზანაზე (ხობის შენაკადი). სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., მონგირი). ზ. დ. 180 *მ*, ჩხოროწყუდან 12 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მემინდვრეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). დაწყ., რვაწლ. და საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, სავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ახუკდარა,** ა ხ უ ნ დ ა რ ა, ა ხ უ ქ უ დ ა რ ა, უღელტეხილი მდ. ლაშიფსესა და მზიმთის წყალგამყოფ ქედზე, სოჭნარ-წიფლნარი ტყის ზედა საზღვარზე. ზ. დ. 2072 *მ*. უღელტეხილზე გადის ტურისტული მარშრუტი კურორტ ავადჰარიდან (კარდივაჩის გავლით) კრასნაია-პოლიანამდე. *კ. მელაძე.*

**ახუნდოვი** მირზა ფათალი [30. VI (12. VII), 1812, შაქი, ახლანდ. ნუხა, — 26 II (10. III). 1878, თბილისი], აზერბ. მწერალი-განმანათლებელი, ფილოსოფოსი, აზერბ. დრამატურგიის ფუძემდებელი. მიღებული ჰქონდა ტრადიციული სპარს.-არაბ. განათლება. მისი ერთ-ერთი მასწავლებელი იყო ცნობილი პოეტი და მოაზროვნე მირზა შაფი *ვაზეჰი*, რ-ის გავლენითაც ა-მა უკუაგდო ადრინდ. გადაწყვეტილება სას. პირი გამხდარიყო. 1834-იდან მუშაობდა თბილისში, მეფისნაცვლის კანცელარიაში, აღმოსავლური ენების თარჯიმნად; ამასთან, თბილ. სამაზრო სასწავლებელში ასწავლიდა თურქ. და სპარს. ენებს. თბილისში ა. ეზიარა რევ. დემოკრ. იდეებს. ურთიერთობა ჰქონდა მისი დროის მოწინავე ადამიანებთან, მ. შ. კავკასიაში გადმოსახლებულ დეკაბრისტებთან. ლიტ. მოღვაწეობა 30-იან წლებში დაიწყო. წერდა ლექსებს, კრიტ. ნარკვევებს. მისი პირველი მნიშვნელოვანი მხატვრული ნაწარმოები იყო ელეგიური კასიდა „პუშკინის გარდაცვალებაზე" (1837), დაწერილი სპარსულად „საბუჰის" ფსევდონიმით (ქართ. თარგმანი ი. გრიშაშვილისა, 1938). 1850—55 დაწერა ექვსი კომედია, რ-ებითაც აზერბ. ლიტ-რაში კრიტ. რეალიზმს ჩაუყარა საფუძველი. ა. ასახავდა ისლამის რელიგ. ფანატიზმით, ცრუმორწმუნეობითა და დრომოჭმული ტრადიციებით დაბეჩავებული ხალხის ცხოვრებას („მოლა იბრაჰიმ ხალილი", 1850; „ბოტანიკოსი მუსიე ჟორდანი", 1850; „ყაჩაღის დამჯაბნელი დათვი", 1851), დესპოტური მმართველობის სისტემას („ლენქორანის ხანის ვეზირი", 1850), რუსეთთან შეერთების შემდეგ აზ. ცხოვრების ფერისცვალებას, თავადაზნაურული ბუდეების რღვევას, მწარმოებელი მოსახლეობის მძიმე შრომას და კაპიტალ. ურთიერთობის ჩასახვას [„ძუნწის თავგადასავალი" („ჰაჯი ყარა"), 1852]. თავის უკანასკნელ კომედიაში „კანონის დამცველები ქალაქ თავრიზში" (1855) ა-მა მძაფრი სატირით ამხილა ირანის სასამართლო სისტემის სიყალბე. 60-იანი წლების რუს. ლიტ. კრიტიკამ მას „თათარი მოლიერი" უწოდა. „ლენქორანის ხანის ვეზირის" დადგმით [1873, 10 (22). III, ბაქო, აზერბ. ენაზე] იწყება აზერბ. პროფ. თეატრის ისტორია. ა-ის კომედიები ცალკე წიგნად პირველად თბილისში გამოიცა: რუს. ენაზე (თარგმ. ავტორისა) — 1853, აზერბაიჯანულად — 1859; სპარსულად გამოვიდა ირანში 1875. ა-ის სატირულ მოთხრობაში „მოტყუებული ვარსკვლავები" (1857, ქართულად პირველად ითარგმნა 1934) დაგმობილია აღმოსავლური ფეოდ. დესპოტიზმი. ეს მოთხრობა ახ. აზერბ. მხატვრული პროზის საუკეთესო ნიმუშია. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება სპარს. და აზერბ. ენაზე დაწერილ ფილოს. ტრაქტატს „ქემალ-უდ-დოვლეს წერილები" (1864—75, პირველად გამოიცა ბაქოში 1924), რ-მაც ა-ს დიდი პოპულარობა მოუხვეჭა


ახტალა. ტაძრის ჩუქურთმის დეტალი. XIII ს. დასაწყისი.



ახტერშტევენი: 1 — გემის ჩონჩხის კიჩოს ნაწილი; 2—წევის ლილვი; 3—ხრახნი; 4—დეიდვუდური მილი; 5—რუდერპოსტი; 6—საჭე.


მ. ახუნდოვი.


ახტალა. ჯვაროვან-გუმბათოვანი ტაძარი. XIII ს. დასაწყისი.


რ. ახუნდოვი

მთელს აღმოსავლეთში. თხზულება მიმართულია აღმოსავლური დესპოტიზმისა და ისლამის წინააღმდეგ, დაგმობილია *შარიათი*, გატარებულია მატერიალ. იდეები; ა. სულის უკვდავებას უარყოფდა, ფილოსოფიასა და მეცნიერებას რელიგიისაგან მიჯნავდა, მოუწოდებდა შეესწავლათ ბუნება, რ-ის მოვლენების ახსნაში იგი მატერიალისტი იყო, თუმცა ამ იდეების საზ. ცხოვრებაზე განვრცობა ვერ შეძლო. ა-ის საგანმან. მოღვაწეობიდან აღსანიშნავია არაბ. ანბანის რეფორმისათვის გაწეული დიდი შრომა; მან რამდენჯერმე შეადგინა პროექტი, გამოაქვეყნა სტატიები, იმოგზაურა თურქეთშიც, მაგრამ უშედეგოდ. შემდგომში იგი უშუალოდ ლათ. ანბანზე გადასვლას მოითხოვდა. ა-ს ხალხის განათლება ჩაგრულთა ხსნის გზად ესახებოდა. მისი საგანმან. პროგრამა ითვალისწინებდა საყოველთაო სწავლებას 9–15 წლის ასაკის ბავშვებისათვის, უარყოფდა სკოლაში რელიგიის სწავლების აუცილებლობას, დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა შრომითსა და ესთეტ. აღზრდას.

ა-ის მოღვაწეობამ დიდი როლი შეასრულა აზერბ. და ახლო აღმოსავლეთის ლიტ-რისა და საზ. აზრის განვითარებაში. მისი ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე. ქართულად ა-ის კომედია („ლენქორანის ხანის ვეზირი“) პირველად თარგმნა ა. წერეთელმა „ხანის ვეზირის“ სახელწოდებით (დაიბეჭდა 1898 „კრებულში“, № 7 და იმავე წელს წარმოადგინეს ქართ. სცენაზე).

ა. დაკრძალულია თბილისში (ახლანდ. ბოტან. ბაღის ტერიტორიაზე).

*თხზ.*: Әсәрләри, ч. 1 — 3, Бакы, 1949—55; მოტყუებული ვარსკვლავები, კრ.: არმაღანი, თბ., 1966; პუშკინის გარდაცვალებაზე, თბ., 1938; Избр. философские произведения, М., 1962; Обманутые звёзды. Избранное, М., 1962.

*ლიტ.*: გრიშაშვილი ი., მირზა ფატალი ახუნდოვი, თხზ. კრ. ხუთ ტომად, ტ. 4, თბ., 1964; ფალავა კ., აზერბაიჯანული და ქართული კულტურული ურთიერთობისათვის, თბ., 1966; მისივე, მირზა ფათალი ახუნდოვი, თბ., 1968; Алиева А., М. Ф. Ахундов и театр, Баку, 1966; Гусейнов Г., Из истории общественной и философской мысли в Азербайджане XIX века, Баку, 1958; Джафаров Дж., М. Ф. Ахундов. Критико-биографический очерк, М., 1962; Мамедов Ш. Ф., Мировоззрение М. Ф. Ахундова, М., 1962; Рафили М., Ахундов, М., 1959; Тағыјев Н., Ахундов. Библиографија (1837—1957), Бакы, 1960.
*კ. ფალავა.*

**ახუნდოვი** რუჰულა ალი-ოღლუ [1 (13). I. 1897, სოფ. შუველიანი, ბაქოს მაზრა,— 1938], აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის მონაწილე, პარტ. და სახელმწ. მოღვაწე, პუბლიცისტი, მეცნიერი. კომპარტიის წევრი 1919-იდან. 1917 აზერბ. „მემარცხენე“ ესერების ჯგუფის წევრი. 1918 რედაქტორობდა ბაქოს საბჭოს გაზ. „იზვესტიას“, 1919—არალეგალურ ბოლშევიკურ გაზ. „კომუნისტს“. აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ (1920) იყო აზერბ. კპ(ბ) ცკ-ის განყ-ბის გამგე, პარტიის ბაქოს კომიტეტის მდივანი, რესპ. გაზეთების „ბაკინსკი რაბოჩის“ და „კომუნისტის“ რედაქტორი, 1924—1930— აზერბ. კპ(ბ) ცკ-ის მდივანი, გამომც. „აზერნეშრის“ დირექტორი, აზერბ. სსრ განათლების სახ. კომისარი. 1930 აირჩიეს საკ. კპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის მდივნად. ა. იყო პარტიის X—XVII ყრილობებისა და კომინტერნის II კონგრესის დელეგატი. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში მუშაობდა აზერბ. კპ(ბ) ცკ-თან არსებული პარტიის ისტ. ინსტიტუტში, სსრკ მეცნ. აკად. აზერბ. ფილიალში. იყო აზერბ. ენაზე კ. მარქსის, ფ. ენგელსისა და ვ. ი. ლენინის ნაწარმოებთა ერთ-ერთი პირველი მთარგმნელი. ავტორია ნაშრომებისა ლიტ-რის, ხელოვნ. ისტ. საკითხებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.


ახშაანი. ბაზილიკა გორისჯვარი. VI ს. II ნახევარი.

**ახუნდოვი** სულეიმან სანი [21. IX (3. X). 1875, ქ. შუშა,— 29. III. 1939, ბაქო], აზერბ. საბჭ. მწერალი. დაამთავრა გორის საოსტატო სემინარია (1894), ეწეოდა პედაგოგიურ მოღვაწეობას ბაქოში. მისი პირველი ნაწარმოებია კომედია „ძუნწი“ (1899). ავტორია პიესებისა: „დიბდათ ბეი“, „თურქთა ერთობა“ (ორივე 1906), „ბედის ტრიალი“, „შავარდნის ბუდე“, „წყვდიადიდან სინათლისაკენ“, „მოლა ნასრედინი ბაქოში“ (ოთხივე 1921), „სიყვარული და შურისძიება“ (1922), „ახალი ცხოვრება“ (1923). ა. ერთ-ერთი პირველი აზერბ. საბჭ. პროზაიკოსია (მოთხრობები: „შავტუხა გოგონა“, 1913; „მოლოცვა“, 1925; „ორი მეგობარი, ორი მტერი“, 1927 და სხვ.). დიდი წვლილი შეიტანა აზერბ. საბავშვო ლიტ-რის განვითარებაშიც (საბავშვო მოთხრობების კრებ. „შემზარავი მოთხრობები“, 1912—14). ა-ის შემოქმედების ძირითადი თემებია: რევოლუციამდელი აზერბ. მშრომელთა ცხოვრება, თვითმპყრობელობის წინააღმდეგ ბრძოლა, ხალხთა მეგობრობა, კულტ. აღორძინება, აზერბ. ქალის ბედი.

**ახუნი,** მთა ქართლის ქედის დას. განშტოებაზე, მდ. შარახევის (ფშავის არაგვის შენაკადი) სათავესთან. სიმაღლე 2267 *მ.* კალთები შემოსილია ფოთლოვანი ტყით, ზემოთ სუბალპ. მდელოა. მთის აღმ-ით ამავე სახელწოდების უღელტეხილზე გადადის ბილიკი ფშავიდან (ჩარგლისწყლის ხეობიდან) ივრის ხეობაში.

**ახუნი** დიდი, მთა დას. კავკასიონზე, ქ. სოჭის მახლობლად, სიმაღლე 663 *მ.* თხემზე აღმართულია 30 *მ*-იანი გადმოსახედი კოშკი, საიდანაც ზღვის სანაპირო ხედი იშლება.

**ახურიანი,** დასავლეთი არფაჩაი, მდ. არაქსის მარცხ. შენაკადი. ზემო დინება სომხ. სსრ ტერიტორიაზეა, შუა და ქვემო დინებაში სომხ. სსრ— თურქეთის საზღვარს გასდევს. სიგრძე 186 *კმ*, აუზის ფართ. 9670 *კმ*². გამოედინება 1950 შექმნილი არფილიჩის წყალსაცავიდან. იყენებენ სარწყავად. ა-ის მარჯვ. ნაპირზეა ძვ. სომხ. დედაქალაქი ანისი.

**ახუჩა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ჯირხვის სოფსაბჭო), მდ. ხიფსთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 200 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, გუდაუთიდან 17 *კმ*. ვ. ხარაზიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ჯირხვაში (2 *კმ*). კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.


აჯანტა. «ღვთაება ინდრა და ზეციური ქალწულები—აფსარები». № 17 დარბაზის მოხატულობა. Vს. — VI ს. დასაწყისი.

**ახქერფი,** სოფელი მარნეულის რ-ნში, ლოქის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ახქერფზე (ბოლნისისწყლის შენაკადი). სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ულიანოვკა, ჩანახჩი). ზ. დ. 1019 *მ*, მარნეულიდან 60 *კმ*. მ. ფრუნზის სახ. კოლ-ბა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო. ა-ის მიდამოებშია ხუჯაბის სამონასტრო კომპლექსის გუმბათოვანი ეკლესია (XIII ს.), ადრინდ. შუა საუკ. ეკლესია, შუა საუკ. სატრაპეზო, გალავანი და სხვა ნაგებობანი.

**ახშაანი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ქისტაურის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე, მდ. ღურულაზე (ალაზნის შენაკადი), თელავ—ახმეტის გზატკეცილზე. ზ. დ. 550 *მ*, ახმეტიდან 11 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქისტაურში (2 *კმ*). კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

სოფლიდან 1 *კმ*-ზეა VI ს. II ნახევრის სამნავიანი ბაზილიკა გორისჯვარი. კომპლექსში შედის სამრეკლო და გალავანი. ბაზილიკას აქვს ნალისებრი ფორმის აფსიდი; დამახასიათებელია სამხრ. შესასვლელის ორ საბჯენზე დაყრდნობილი თაღედი. VI საუკუნეშივე, მშენებლობის შემდგომ ეტაპზე, აგებულია გარშემოსავლელი, რ-იც იმეორებს თაღოვანი შესასვლელის მოტივებს. ბაზილიკა რიყის ქვითაა ნაგები, ალაგ-ალაგ დეკორ. მიზნით ჩაუმატებიათ შირიმის ქვის კვადრები, შეკეთებულია აგურით. სამრეკლო, დას. კედლის მხატვრობა და მოხატულობის ფრაგმენტები გარსშემოსავლელში შესაძლოა მიეკუთვნოს XV—XVI სს.
*გ. ზარდალიშვილი. მ. კარბელაშვილი.*

**ახშარუმოვი** დიმიტრი დიმიტრის ძე [7 (19). V. 1823, პეტერბურგი,— 7 (20). I. 1910, ბაქო], რუსი საზ. მოღვაწე, პეტრაშეველი. 1846 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი, 1848-იდან ესწრებოდა მ. *პეტრაშევსკის* „პარასკევებს“. სოციალ-უტოპისტი, შ. *ფურიეს* მიმდევარი, ესწრაფოდა თვითმპყრობელობის დამხობას და მის შეცვლას რესპუბლიკით ან კონსტ. მონარქიით. მოითხოვდა პოლიტ. ბრძოლაში ჩაგრული მასების ჩაბმას. მის არქივში დარჩენილი დოკუმენტები საყურადღებო მასალაა პეტრაშეველთა იდეოლოგიის შესასწავლად. მათგან აღსანიშნავია 1849 წ. 7 აპრ. ფურიეს პატივსაცემად გამართულ სადილზე წარმოთქმული სიტყვა პეტრაშეველთა საქმის გამო. ა-ს დახვრეტა მიუსაჯეს, მაგრამ განაჩენი გადასახლებით შეუცვალეს და 4 წლით პატიმართა ასეულში გააწესეს. გათავისუფლების შემდეგ, 1862 დაამთავრა სამედ.-ქირურგ. აკადემია. ავტორია მრავალი სამედ. ნაშრომისა.
*თხზ.*: Записки петрашевца, М.—Л., 1930.

**ახშნისველები,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ქისტაურის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე, მდ. ღურულაზე (ალაზნის შენაკადი). ზ. დ. 580 *მ*, ახმეტიდან 8 *კმ*. ახშაანის კოლ-ბა (მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქისტაურში (1,5 *კმ*).

**ახშტირის მღვიმე,** მრავალფენიანი ნამოსახლარი კარსტული წარმოშობის მღვიმეში სოფ. ახშტირთან (კრასნოდარის მხარე), მდ. მზიმთის მარჯვ. ნაპირას. 1937—38 არქეოლ. გათხრებს აწარმოებდა ს. ზამიატნინი, 1961—63 და 1965 — ე. ვექილოვა. ფიქსირებულია 15 ფენა, რ-თა საერთო სისქეა 5 *მ*. I—II ფენებში იყო ფეოდ. და ენეოლითური მასალა; III—VI-ში — მეზოლითისა და ზედა პალეოლითისა (საჭრისები, ლამელის ბოლოზე ნაკეთები საფხეკები, ზურგჩაბლაგვული ვიწრო ფირფიტები და სხვ.). რადიოაქტიური ნახშირბადის ანალიზით ზედაპალეოლითური ფენა 18250±510 წლისაა. VII—VIII და XI—XII ფენები მუსტიეს დროისაა. არქეოლ. მასალ.: სახოკები, სხვადასხვა ტიპის დაკბილულპირიანი იარაღი, ორმხრივ დამუშავებული მინიატიურული ხელცულები. VII ფენაში (გვიანდ. მუსტიე, აბსოლ. თარიღი 35000±±2000 წელი) აღმოჩნდა თანადროული ფიზ. ტიპის განათხარი ადამიანის ძვლები. ქვედა ფენები ადრეული მუსტიეს დროისაა. მუსტიეს დროის ყველა ფენისათვის დამახასიათებელია ქვის გაპობის ლევალუაზური ტექნიკა და დაკბილულ-ამოღარული რეტუში. სხვადასხვა ფენის მასალა ერთმანეთისაგან განსხვავდება ქვის გაპობის ტექნიკის სრულყოფით, ნამზადთა ზომებით, იარაღების ფორმით. მუსტიეს ხანის ფენებში ძუძუმწოვართა 17 და ფრინველთა 6 სახეობის ნაშთებია აღმოჩენილი. ჭარბობს მღვიმური დათვი. XII ფენაში აღმოჩნდა აშელური იერის ხელცული. XIII—XV ფენები არქეოლოგიურად სტერილურია.
*ლიტ.*: Замятнин С. Н., Палеолитические местонахождения восточного побережья Черного моря, მის წგნ. Очерки по палеолиту, М.—Л., 1961; Иванова И. К., Геологический возраст ископаемого человека, М., 1965. *დ. თუშაბრამიშვილი.*

**ახჩა** (თურქ. akça—მოთეთრო, თურქული ვერცხლის ფულის ძირითადი ერთეული, შემოღებული სულთან ორხანის დროს 1327. ევროპაში ა. ცნობილი იყო ასპრის ან ასპერის სახელწოდებით

(ბერძნ. aspron — თეთრი). ა. თავდაპირველად იწონიდა 1,20 გ. მონეტის შუბლზე წერია სულთნის სახელი, ზურგზე — კეთილის მსურველი ფორმულა, მოჭრის დრო და ადგილი. XVII ს-ში მისი წონა 0,19—0,13 გ-მდე შემცირდა, მკვეთრად გაუარესდა ლითონის ხარისხიც. XVIII ს-ში ა. იშვიათად იჭრებოდა. XV—XVII სს. ა. ფართოდ გავრცელდა საქართველოში და მისი მინაბაძებიც მოიჭრა.

*ლიტ.*: კაპანაძე დ., ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969; Быков А. А., Монеты Турции XIV—XVII вв., Л., 1939; Schrötter V., Wörterbuch der Münzkunde, B. — Lpz., 1930. *ი. ჯალაღანია.*

**ახჩა-ყაია**, გაუდინარი ღრმული ყარაყუმის ჩრდ.-დას. ნაწილში, თურქმ. სსრ-ში. სიგრძე დაახლ. 50 *კმ*, სიგანე დაახლ. 6 *კმ*. შეფარდებითი სიღრმე 200 *მ*. ძირი ოკეანის დონიდან 81 *მ*-ზე დაბლა მდებარეობს (სიღრმის მიხედვით სსრკ-ში მეორე ქვაბულია ყარაგიეს შემდეგ). აქვს მაღალი ციცაბო ფერდობები. გამოიკვლია საბჭ. გეოგრაფმა ე. მურზაევმა 1935.

**ახცუ**, ქედი დას. კავკასიონზე, რსფსრ კრასნოდარის მხარეში. სიმაღლე 1124 *მ*-მდე. აგებულია კირქვებით. განვითარებულია კარსტი. კვეთს მდ. მზიმთის ხეობა (ადლერ—კრასნაია-პოლიანას გზატკეცილი). 1968 წ. 13 იანვ. ხეობაში დიდმა ზვავმა ნაგუბარი ტბა შექმნა. კალთებზე ფართოფოთლოვანი წიფლისა და სოჭის ტყეებია.

**აჯა**, ჰაჯა (<არაბ. ჰაჯათ), ძველ საქართველოში ხელისუფლისადმი მიმართული თხოვნა-ვედრება სამართლის ან რაიმე წყალობის მისაღებად. სამართლის შთხოვნელის ა-ს ანუ საჩივარს (გვიანდ. არზა) განიხილავდა სათანადო ხელისუფალი ან სასამართლო დაწესებულება (ერთ დროს *საჯო კარი*). ა-ის შედეგად წყალობის მიღება საგანგებო მინიშნებით აისახებოდა საბუთში (მაგ.: „...მამულის წიგნსა გვეაჯენით, ვისმინეთ აჯა და მოხსენება თქუენი ... შეგიწყალეთ და გიბოძეთ...“). წყალობის სიგელის იმ ნაწილს, სადაც თხოვნის მოკლე შინაარსი იყო გადმოცემული, ჰაჯა-მოხსენება ეწოდებოდა.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929; მისივე, ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ახლა, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926. *ი. ფუტკარაძე.*

**აჯამეთი**, სოფელი ზესტაფონის რ-ნში (როდინაულის სოფსაბჭო), კოლხეთის დაბლობზე, მდ. ყვირილის მარცხ. ნაპირას. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 103 *მ*, ზესტაფონიდან 26 *კმ*. კვარციანი ქვიშების მოპოვება. მემინდვრეობის საცდელი სადგური. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ცხენთაროში (3 *კმ*). სამგანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მახლობლად არის ძელქვისა და მუხის ტყის ნაკრძალი (იხ. *აჯამეთის სახელმწიფო ნაკრძალი*).

ა. წყაროებში პირველად მოხსენიებული აქვს დავით აღმაშენებლის ისტორიკოსს XI ს. II ნახევარში, როგორც სანადირო ადგილი. ვახუშტის ცნობით, „აჯამეთს არს სანადირო მეფეთა, აღვსილი დიდ-მცირეთა ნადირთა“.

**აჯამეთის არხი**, სარწყავი სისტემა ზესტაფონისა და მაიაკოვსკის რ-ნებში. იწყება სოფ. ქვედა საქარასთან, მდ. ყვირილის მარჯვ. ნაპირზე და მის პარალელურად მიემართება. სოფ. ახალ სვირთან აკვედუკით ყვირილის მარცხ. მხარეზე გადადის. მთავრდება ვარციხის მევენახეობის საბჭ. მეურნეობასთან, მდ. ხანისწყალთან. სიგრძე 30 *კმ*. არხში წყლის საშ. ხარჯი 3 $м^3/წმ$. საექსპლუატაციოდ გადაეცა 1950. რწყავს 3,5 ათ. *ჰა* ფართობს, უმთავრესად სიმინდის ყანებს. *ი. აფხაზავა.*

**აჯამეთის მემინდვრეობის საცდელი სადგური** საქართველოს სსრ სოფლის მეურნეობის სამინისტროს ი. ლომოურის სახ. მიწათმოქმედების სამეცნ.-კვლ. ინ-ტისა, ერთ-ერთი უძველესი (1895) სას.-სამ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულება სოფ. *აჯამეთში* (ზესტაფონის რ-ნი). 1919-იდან ცნობილია აჯამეთის საცდელი მინდვრის, ხოლო 1927-იდან ა. მ. ს. ს-ის სახელწოდებით. სადგურში ჩატარებული მუშაობის შედეგად გამოყვანილია სიმინდის ახ. ჯიშები („იმერული ჰიბრიდი“, „აჯამეთის თეთრი“ და სხვ.), შუა და ქვემო იმერეთის რ-ნებში აღდგა ხორბლის თესვა-მოყვანა, გაზრდილია ეწერი მიწების ნაყოფიერება და გატარებულია მრავალი სხვა ღონისძიება. სადგურს აქვს 3 განყ-ბა: მარცვლეული კულტურების, საკვები კულტურების, აგროქიმიის; უკავია 256 *ჰა*. ექვემდებარება აგრეთვე ხობის ექსპერ. მეურნეობა. *ა. ჯაფარიძე.*

**აჯამეთის სახელმწიფო ნაკრძალი**, ნაკრძალი მაიაკოვსკის რ-ნში, ქუთაისიდან 15 *კმ*-ზე. დაარსდა 1935, ფართობი 4848 *ჰა*. შექმნილია ორი მასივისაგან: აჯამეთის მუხნარისა (3742 *ჰა*, მდ. რიონის მარცხ. შენაკადებს — ყვირილასა და ხანისწყალს შორის) და ვარციხის მასივისაგან (1106 *ჰა*, ხანისწყლის მარცხ. მხარეს).

ა. ს. ნ-ში შემონახულია კოლხური ტიპის *იმერული მუხის* რელიქტური ტყეები (მუხნარების ხნოვანება 120—200 წ. შორის მერყეობს), კავკ. ძელქვის წმინდა კორომები (1,5 *ჰა*) და აგრეთვე *ჰარტვისის მუხა*. ა. ს. ნ-ში წარმოდგენილია ტყის სხვა ჯიშებიც: იფანი, კავკ. რცხილა, მინდვრის ნეკერჩხალი, პანტა, თამელი. ქვეტყის ჯიშებიდან ყველაზე მეტად გავრცელებულია იელი და კუნელი, რ-ებიც ზოგან გაუვალ რაყას ქმნის. ა. ს. ნ-ში ძუძუმწოვრებიდან გვხვდება შველი, მელა, თეთრყელა კვერნა, მაჩვი, კურდღელი, ციყვი. ფრინველებიდან საყურადღებოა ტყის ქათამი. ა. ს. ნ-ის ძირითადი მიზანია კოლხეთის ტყის ნიმუშისა და მესამეული ეპოქის იმერული მუხის, ჰარტვისის მუხის, *ძელქვისა* და აგრეთვე ფაუნის დაცვა, მომრავლება და მეცნ. შესწავლა. ა. ს. ნ. საქართველოს ბუნების უნიკალური ძეგლია.

**აჯამფაზრა**, სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (გუფის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 240 *მ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. კოლ-ბა „აფსნი“ (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. გუფში (3 *კმ*).

**აჯანტა** (Ajanta), დასახლებული პუნქტი დას. ინდოეთში, აურანგაბადის ჩრდ.-დას-ით, მაჰარაშტრის შტატში. მის მახლობლად მდებარეობს ა-ის ბუდისტური სამონასტრო კომპლექსი (ძვ. წ. II—ახ. წ. VII ს.). კლდეში გამოკვეთილი ტაძრები და მონასტრები („ჩაიტიები“ და „ვიჰარები“, სულ 29 დარბაზი) უხვადაა შემკული ქანდაკებებითა და სკულპტურული ორნამენტით. დარბაზების კედლები თითქმის მთლიანად მოხატულია (შესრულებულია მშრალ ბათქაშზე, მინერ. საღებავებით). სიუჟეტებად გამოყენებულია ბუდისტური ლეგენდები; დიდი ოსტატობითაა გადმოცემული ადამიანთა გამოსახულებანი, მცენარეული და ცხოველთა სამყარო, საერო ხასიათის ჟანრული სცენები, რ-ებშიც ფერწერის ოსტატები იყენებენ ფოლკლორული ხელოვნებისათვის დამახასიათებელ რეალისტურ ელემენტებს და ასახავენ ძვ. ინდოეთის მრავალფეროვან ცხოვრებას. ფანტაზიის სიმდიდრე, რიტმი და ფერადოვნება ა-ის ფერწერას მსოფლიო ხელოვნ. უნიკალურ ძეგლთა რიცხვში აყენებს. განსაკუთრებით აღსანიშნავია №№ 1, 2, 10, 11, 16, 17 დარბაზების მოხატულობა.

*ლიტ.*: Всеобщая история искусств, т. 1, М., 1956; Прокофьев О., Росписи Аджанты, «Искусство», 1957, № 4.

**აჯაქვი**, სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (მოქვის სოფსაბჭო), მდ. მოქვის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 9 *კმ*, ოჩამჩირიდან 9 *კმ*. მ. ცხაკაიას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა).

**აჯასკვები**, ზოგიერთი მძიმე ლითონის გოგირდმჟავა მარილების (*სულფატების*) კრისტალჰიდრატთა ტექ. სახელწოდება. მრეწველობაში, სოფ. მეურნეობაში, მედიცინაში იყენებენ სპილენძის $CuSO_4 \cdot 5H_2O$, რკინის $FeSO_4 \cdot 7H_2O$, თუთიის $ZnSO_4 \cdot 7H_2O$, კობალტისა $CoSO_4 \cdot 7H_2O$ და ნიკლის $NiSO_4 \cdot 7H_2O$ ა-ს.

**აჯასპის ზეთი**, კონცენტრირებული *გოგირდმჟავას* მოძველებული სახელწოდება.

**აჯახუ**, სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (კალდახვარის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 200 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გუდაუთიდან 30 *კმ*. კალდახვარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. კალდახვარში (3 *კმ*).


ვ. აჯემიანი.

**აჯემიანი** ვართან მკრტიჩის ძე [დ. 15 (28). IX. 1905], სომეხი საბჭ. რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1965). სოციალისტური შრომის გმირი (1975). სკკპ წევრი 1946-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო თბილისში (1927). იყო ლენინაკანის თეატრის (1928, ამჟამად ა. მრავიანის სახ. თეატრის) ერთ-ერთი ორგანიზატორი და სამხატვრო ხელმძღვანელი (1928—1938, 1943—1947), 1939-იდან—ერევნის გ. სუნდუკიანის სახ. თეატრის რეჟისორი, 1953-იდან—მთავარი რეჟისორი. ამ თეატრში მის მიერ დადგმული სპექტაკლები: შირვანზადეს „პატიოსნებისათვის“ (1939) და „ქაოსი“ (1959), დემირჭიანის „მშობლიური ქვეყანა“ (1940), „ახალგაზრდა გვარდია“ — ფადეევის მიხედვით (1947) და სხვ. სომხ. საბჭ. თეატრ. ხელოვნების საეტაპო სპექტაკლებად ითვლება. 1944-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და „საპატიო ნიშნის“ ორდენით.


აჯამეთის სახელმწიფო ნაკრძალი. იმერული მუხის კორომი.

**„აჯენა“** („Agena“), აშშ-ის ზოგიერთი რაკეტამატარებლის უკანასკნელი საფეხური. განკუთვნილია კოსმ. სივრცეში ხანგრძლივი ფრენისათვის და რაკეტული ძრავების განმეორებითი ჩართვისათვის. საფეხურის მასა საწვავთან ერთად დაახლ.—7 *ტ*. თხევადსაწვავიანი რაკეტული ძრავას წევის ძალა—7,2 *ტძ*. „ა.“ გამოიყენეს აშშ-ში „დისკავერერის“ და სხვ. დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების გასაშვებად, აგრეთვე ორბიტაზე დახლოებისა და შეპირაპირებისათვის (იხ. *„ჯემინაი“*).



რაკეტა «აჯენა»: 1—კოსმოსურ ხომალდ «ჯემინაისათან» შესაპირაპირებელი კონუსი; 2—გარსმდენი (მოსცილდება გაშვების შემდეგ); 3—გადასავალი; 4—მოწყობილობის ნაკვეთური; 5 — საწვავის ნაკვეთური; 6 — აზოტიანი ბალონები საორიენტაციო სისტემისათვის; 7—საორიენტაციო სისტემის საქშენები; 8 — დამხმარე რაკეტული სისტემა ორბიტაზე დახლოების დროს კორექტირებისათვის; 9—მრავალჯერადი ჩართვის ძირითადი რაკეტული ძრავა; 10—საორიენტაციო სისტემის ვერტიკალის აგები.

**აჯერპრეს** (Agerpres; შემოკლ. <Agenţia Română de Presă), რუმინეთის სოციალ. რესპ. ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო. დაარსდა ბუქარესტში 1949. ა. ადგილობრივ და საერთაშ. ინფორმაციას აწვდის რუმინ. პრესას, რადიოს, ტელევიზიასა და სახელმწ. დაწესებულებებს. საზღვარგარეთისათვის ყოველდღიურად გადასცემს ცნობებს რუმინ. პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცხოვრების შესახებ რუს., ფრანგ., გერმ., ინგლ., ესპ. ენებზე. 1949-იდან თვეში ორჯერ გამოსცემს ბიულეტენს „რუმინეთი. დოკუმენტები, სტატიები, ინფორმაცია“.

**აჯიისქენდი**, სოფელი მარნეულის რ-ნში (ალგეთის სოფსაბჭო), მდ. ალგეთის ნაპირზე. ზ. დ. 310 *მ*, მარნეულიდან 13 *კმ*. ალგეთის მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა.

**აჯილაკი**, აჯლა, მესხურ-ჯავახური დარბაზის ერთ-ერთ კუთხეში საქორწილოდ გამართული, ხალიჩებით დამშვენებული მაღალი ტახტი ნეფე-დედოფლისათვის. ნეფეს ნათლია (მეჯვარე) ეჯდა გვერდით, დედოფალს — *მდადე*.

*ლიტ.*: მაკალათია ს., მესხეთ-ჯა-



აპბიუქი: 1—ლევალუაზური ნუკლეუსი; 2—წვეტანა; 3—სახოკი. ლენინგრადის ანთროპოლოგიისა და ეთნოგრაფიის მუზეუმი.

ვახეთი, თბ., 1938; ჩ ი ტ ა ი ა გ., გლეხის სახლი ქვაბლიანის ხეობაში, «მიმომხილველი», 1926, ტ. 1; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი თ., ამიერკავკასიის ხალხურ საცხოვრებელ ნაგებობათა ისტორიიდან, თბ., 1967. *ი. ჭყონია.*

**აჯილღა,** სქესობრივად მომწიფებული დაუკოდავი ულაყი. განასხვავებენ სანაშენე, მუშა, სპორტულ და სხვა დანიშნულების ა-ს. სანაშენედ სამი წლიდან იყენებენ. ა-ის შერჩევისას ითვალისწინებენ მის წარმომავლობას, ექსტერიერს, კონსტიტუციას, მუშაობის უნარს (გამოცდის შედეგების მიხედვით), სქესობრივ პოტენციას, ნაყოფიერებას, მონაშენის ხარისხს. სანაშენე ა-თვის საჭიროა რეგულარული მოციონი და სისტემ. ვარჯიში.

**აჯიმჩილრა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ლიხნის სოფსაბჭო), მდ. ხიფსთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 180 *მ,* შავი ზღვიდან 8 *კმ*, გუდაუთიდან 9 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა. სოფლის მიდამოებშია აჯიმჩილრის კარსტული მღვიმე.

**აჯილა,** ქალის წამოსასხამი ძველ საქართველოში, ბამბის ქსოვილისაგან შეკერილი ოთხკუთხი განიერი ჩადრისებრი მოსაბურავი; ორ მხარეს სარტყელში ჩაკეცილი წამოსასხამით მანდილოსანი ისე იყო თავით ფეხებამდე დაფარული, რომ თვალებიღა უჩანდა (იხ. აგრეთვე *ჩადრი*).

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 3—4, თბ., 1962. *ლ. მოლოდინი.*

**აჯი-ჩალაბი,** ჰ ა ჯ ი ჩ ე ლ ე ბ ი ყ უ რ ბ ა ნ-ო ღ ლ უ (გ. 1755), აზერბ. სახელმწიფო მოღვაწე, *შაქის სახანოს* დამაარსებელი და მისი პირველი დამოუკიდებელი ხანი. XVIII ს. 40-იან წლებში ხელმძღვანელობდა ანტიირან. განმათავისუფლებელ მოძრაობას. 50-იან წლებში დაიმორჩილა კაბალა და არეშის სასულთნო. იბრძოდა განჯისა და ყარაბაღის სახანოებზე გასაბატონებლად. საქართველოსთან ურთიერთობაში თავდაპირველად ქართლ-კახეთის პოლიტ. უპირატესობას აღიარებდა. 1749—50 მისი მოკავშირე იყო ყარაბაღზე ლაშქრობაში. 1751 მონაწილეობდა ქართლ-კახეთის ლაშქრობაში ჭარ-ბელაქნის *უბატონო თემების* დასამორჩილებლად, მაგრამ ჩათვალა, რომ ქართველთა გამარჯვება საფრთხეს შეუქმნიდა მისი სახანოს დამოუკიდებლობას და ბრძოლის გადამწყვეტ მომენტში მოწინააღმდეგის მხარეზე გადავიდა (იხ. *აგრის ბრძოლა 1751*). აგრიჩაისთან ქართველთა დამარცხების შემდეგ ა.-ჩ-მა დაიმორჩილა კაკის სასულთნო და ჭარ-ბელაქანი. ცდილობდა თავის ხელქვეით გაეერთიანებინა ჩრდ. ამიერკავკასიის მაჰმადიანური სახანოები და ფართო რელიგ. პროპაგანდას ეწეოდა საქართვ. მაჰმადიანური პროვინციების მისამხრობად. *განჯის ბრძოლაში* (*1752*) ა.-ჩ-მა დაამარცხა ქართლ-კახეთის ლაშქარი, დაიკავა განჯა, ყაზახი და ბორჩალო. 1755 შირვანზე გაილაშქრა, მაგრამ შირვანისა და ყუბის გაერთიანებული ლაშქრის წინააღმდეგობას წააწყდა და დიდი დანაკარგით უკუიქცა. იმავე წელს გარდაიცვალა. *ლ. ტუხაშვილი.*

**აჯმატვარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 560 *მ,* შავი ზღვიდან 5 *კმ,* გუდაუთიდან 26 *კმ*. ოქტ. რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). 8-წლიანი სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (1 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**აჯმერი,** ა ჯ მ ი რ ი, ქალაქი ინდოეთში (რაჯასტანის შტატი). მდებარეობს არავალის მთებში. ზ. დ. დაახლ. 900 *მ*. 262 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო მრეწვ. ცენტრი: ბამბის, აბრეშუმის, ტრიკოტაჟის ფ-კები, ქსოვილების კუსტ. წარმოება. რკინიგზის სახელოსნოები.

ა. ინდოეთის ერთ-ერთი რელიგ. ცენტრია. დააარსა XII ს. დამდეგს ჩაუჰანთა სახელმწ. მმართველმა აჯაიარაჯმა და დედაქალაქად აქცია. 1192 ა. მოექცა მუჰამად ღურის, ხოლო შემდეგ დელის სულთნების გამგებლობაში. XIV—XVI სს-ში შედიოდა მარვარის რაჯების სამფლობელოებში. 1556 დაიპყრეს *დიდმა მოგოლებმა*. 1818 შეუერთდა ინგლ. კოლონ. სამფლობელოებს ინდოეთში. 1947-იდან ა. დამოუკიდებელი ინდოეთის შემადგენლობაშია.

**აჯრა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აგუბედიის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ოხოჯის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 130 *მ,* ოჩამჩირიდან 25 *კმ*. აგუბედიის ტუნგის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. აგუბედიაში (4 *კმ*).

**აჯხახარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ბარმიშის სოფსაბჭო), მიუსერის მაღლობის ჩრდ. მხარეს, რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 120 *მ,* შავი ზღვიდან 7 *კმ,* გუდაუთიდან 19 *კმ*. ბარმიშის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ბარმიშში (2 *კმ*).

**აჰანგარანი,** ქალაქი (1966-იდან) უზბ. სსრ ტაშკენტის ოლქში, ყურამის ქედის განშტოებაზე, მდ. ანგრენის ნაპირას, რკინიგზის სადგ. ტაშკენტ—ანგრენის შტოზე. 25 ათ. მცხ. (1974). აზბესტ-ცემენტის და თბოსაიზოლაციო ნაწარმის, სამშენებლო მასალისა და პლასტმასის კომბინატები, რკინაბეტონის ნაკეთობათა, სანტექ. მოწყობილობის ქ-ნები. დაბა ა. დაარსდა 1960 ცემენტის ქ-ნის მშენებლობასთან დაკავშირებით.

**აჰასფერი** (გვიანდ. ლათ. Ahasverus), შუა საუკუნეებში შექმნილი ქრისტიანული თქმულებების გმირი, ყარიბი ებრაელი („მ ა რ ა დ ი უ რ ი ა“). თქმულებათა მიხედვით, ა-მა გოლგოთის გზაზე ჯვრის ტვირთვით დაღლილ ქრისტეს შესვენება დაუშალა, რისთვისაც ღმერთმა შეაჩვენა და მარადიული ხეტიალი არგუნა (გადატანით — უთვისტომო, მიუსაფარი კაცი). ა-ის სხვადასხვაგვარად გააზრებული სახე გვხვდება გოეთეს, შელის, ჰ. კ. ანდერსენის, ბერანჟესა და სხვ. თხზულებებში. საფუძვლად უდევს ფრანგი ისტორიკოს-ფილოსოფოსის ე. კინეს მისტერიას („აჰასფერი“, 1833) და ე. სიუს სატირულ რომანს („მოხეტიალე ურია“, 1844).

**აჰბიუქი,** მუსტიეს ხანის ნამოსახლარი-სახელოსნო. მდებარეობს ქ. სოხუმის ჩრდ-ით 6 *კმ*-ზე, იაშთხვისა და აჰბიუქის მთათა ფერდობებს შორის მოქცეულ ველზე. შეისწავლა ს. ზამიატნინმა 1934—38. მასალა შეგროვებულია მიწის ზედაპირზე. ნუკლეუსები, ანატკეც-ლამელები და იარაღი დამზადებულია ე. წ. დანიური იარუსის კაჟისაგან და დაფარულია მოთეთრო პატინით. ანატკეც-ფირფიტების დიდი უმრავლესობა ლევალუას ტიპისაა — დიდი ზომისა და სწორი პროპორციული მოყვანილობისა; ნუკლეუსზე დარტყმის მოედანი შესწორებულია. აღსანიშნავია ნუკლეუსებიდან გადაკეთებული საჩეხები, სახოკები, ლევალუაზური და მუსტიეური წვეტანები, ორმხრივ დამუშავებული იარაღის ფრაგმენტი და ა. შ. სხვა პერიოდის ქვის ინვენტარი ა-ის მასალაში არ ურევია.

*ლიტ.*: საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; З а м я т н и н С. Н., Очерки по палеолиту, М.—Л., 1961; მ ი ს ი ვ ე, Палеолит Абхазии, «Труды Ин-та абхазской культуры», 1937, в. 10.

*დ. თუშაბრამიშვილი.*

**აჰეტატონი** (ძვ. ეგვ. აჰ-იოტ — ატონის ცისკიდური), ქალაქი ძვ. ეგვიპტეში, თანამედროვე თელ-ელ-ამარნის ადგილას, თებეს ჩრდ-ით 300 *კმ*-ზე. დააარსა *ამენჰოტეპ IV-მ* (ეხნატონი) ძვ. წ. XV ს. ბოლოს, შემდეგ თებედან აქ გადმოიტანა თავისი რეზიდენცია და ქალაქი მის მიერ შემოღებული *ატონის* კულტის ცენტრად გამოაცხადა. ა-ში ფარაონისა და დიდებულთა ბრწყინვალე სასახლეები იყო. ეხნატონის სიკვდილის შემდეგ დედაქალაქი კვლავ თებეში გადაიტანეს, ა. კი გაუკაცრიელდა.

*ლიტ.*: П е р е п ё л к и н Ю. Я., Переворот Аменхотпа IV, М., 1967.

*გ. გიორგაძე.*

**აჰვაზი,** ქალაქი სამხრ. ირანში, ნავსადგური მდ. ქარუნზე. 300 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო კვანძი. მდებარეობს ხუზისტანის მსხვილი ნავთობგადასამუშავებელი რ-ნის ცენტრში. ა-ზე გადის ნავთობსადენი თეირანისაკენ. საფეიქრო საწარმოები. ფოლადსაგლინავი ქ-ნა. უნ-ტი.

**აჰიბოხი,** მთა ბზიფის ქედზე, სიმაღლე 2634 *მ*. აგებულია ზედაიურული და ქვედაცარცული კირქვებით. ახასიათებს რელიეფის კარსტული ფორმები. კალთების ქვედა ნაწილი შემოსილია ტყით, ზედა — სუბალპ. და ალპ. მდელოებით.

**აჰიჩჰატრა,** ძვ. ინდური ქალაქი მდ. განგის ველზე (ბარეილის ოლქი, უტარ-პრადეშის შტატი). გათხრებმა (1871, 1891—92, 1940—44) დაადასტურა წერილობითი წყაროების („*მაჰაბჰარატა*“) ცნობები იმის შესახებ, რომ ა. ჩრდ. პანჩალის დედაქალაქი იყო. გამოვლინდა ძვ. წ. III—ახ. წ. XII სს. 9 კულტურული ფენა. ადრინდ. ჰორიზონტებში აღმოჩნდა ძვ. წ. III—II სს. ალიზის ნაგებობანი, ძვ. წ. I ს-ში ა-ს შემოავლეს აგურის კედელი და ორი მიწაყრილი. ა-ში გაითხარა გუპტას ეპოქის (IV — VI სს.) რამდენიმე ტაძარი. IX—XI სს-ში ა. თანდათან დაქვეითდა.

**აჰიჯო** (Ahidjo) აჰმადუ (დ. 1924, აგვ.), კამერუნის სახელმწ. მოღვაწე. 1941 დაამთავრა იაუნდეს ადმ. სკოლა. 1947-იდან არაერთხელ იყო არჩეული თვითმმართველობის ორგანოებში. კამერუნისათვის საშინაო ავტონ. მინიჭების შემდეგ ჯერ იყო პრემიერ-მინისტრის მოადგილე (1957—58), შემდეგ 1958 თებ-იდან—1960 მაისამდე პრემიერ-მინისტრი. კამერუნის ფედერ. რესპუბლიკის შექმნის შემდეგ (1961 ოქტ.) რესპ. პრეზიდენტია, 1966-იდან — მისი მმართველი პარტიის, კამერუნის ეროვნ. კავშირის თავმჯდომარე.

**აჰმადაბადი,** ქალაქი დას. ინდოეთში, გუჯარათის შტატის ადმ. ცენტრი. 1,6 მლნ. მცხ. (1971). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. ინდ. საფეიქრო მრეწვ. მეორე ცენტრი ბომბეის შემდეგ (ბამბის ნართისა და ქსოვილების, ხელოვნური აბრეშუმის წარმოება), ლითონდასამუშ. (მანქანის დეტალები, მავთული), ქიმ., კვების, ტყავის, ასანთის მრეწვ., სამშენებლო მასალის წარმოება. რკინიგზის სახელოსნოები. ცნობილია შუა საუკუნეებიდან ფარჩისა და ხალიჩების კუსტ. წარმოებით, ოქრომჭედლობით, ლითონის, ხისა და სპილოს ძვლის ნაკეთობებით. გუჯარათის უნ-ტი (1949). მუზეუმები და ისტ. ძეგლები. აღსანიშნავია ბჰადარის ციხესიმაგრე (1411), ტრიუმფული ჭიშკარი ტინდარვაზა (დაახლ. 1425), მეჩეთები და სხვ.

ა. დააარსა 1411 გუჯარათის სასულთნოს გამგებელმა აჰმად-შაჰმა და აქცია გუჯარათის დედაქალაქად. 1572 ა. დაიპყრო *აქბარმა*. XV—XVII სს. ა. ინდოეთის დიდი სავაჭრო ცენტრი იყო.

**აჰმადე ხანი** (1650, ქ. ბაიაზიდი, ახლანდ. დოღუბაიაზიდი, — 1706), ქურთი პოეტი. იცოდა სპარს., არაბ., თურქ. ენები. ბაიაზიდში საკუთარი სახსრებით ააგო მეჩეთი და მედრესე. ქურთისტანში ფართოდ გავრცელებული თქმულების საფუძველზე შექმნა პატრ.-რომანტ. პოემა „მამე და ზინე“. ავტორია პატრ. სულისკვეთებით გამსჭვალული ფილოს. ლაზალებისა. შეადგინა „ნუბარი“ — არაბულ-ქურთული ლექსიკონი ლექსად.

*თხზ.*: Мам и Зин. Изд. текста и пер. М. Б. Руденко, М., 1962.

*ლიტ.*: М а р у ф Х а з н а д а р, Очерк истории современной курдской литературы, М., 1967. *ქ. ანყოსი.*

**აჰმადია,** ინდურ-ისლამური სექტა. დააარსა 1880 პენჯაბში (ინდოეთი) მირზა

ღულამ აჰმადმა (1836—1908), რ-საც ა. მიიჩნევს მუსლიმანთა წინასწარმეტყველად, ქრისტიანთა მესიად და ინდუისტების კრიშნას განსახიერებად. ა-ს ზედაფენაა მუსლიმანური ბიუროკრატია, მსხვილი მემამულეები და ვაჭრები. კოლონ. პერიოდის ინდოეთში ა. პროინგლისურ ორიენტაციას ადგა. ინდ. მიერ დამოუკიდებლობის მოპოვებისა და მისი გაყოფის (1947) შემდეგ ა-ს ცენტრი გადაიტანეს დას. პაკისტანში. სექტას მილიონზე მეტი მიმდევარი ჰყავს პაკისტანში, ინდოეთში, ავღანეთში, ირანსა და აფრ. ქვეყნებში.
*ვ. ივანოვი.*

**აჰმად იასავი,** იხ. *იასავი ა.*

**აჰმად იბნ ჰანბალი** (780—855), მუსლიმანი თეოლოგი, იურისტი. ითვლება სუნიტთა ოთხი ძირითადი სკოლიდან ერთ-ერთის — *ჰანბალიტების* სკოლის დამაარსებლად.

**აჰმად მავლავი** (დ. და გ. წლები უცნობია), XIX ს. II ნახ. ავღანელი მწერალი. თანამედროვე ავღანური პროზის ერთ-ერთი ფუძემდებელი. წერდა პუშტუ ენაზე. უხვად იყენებდა ფოლკლორს და ხალხ. სასაუბრო ენას. ავტორია ყოფითი მოთხრობების კრებულისა „პუშტუს საგანძური". წერდა ლექსებსაც. გალექსა ადამხანისა და დურხანის პოპულარული ლეგენდა (გამოიცა 1872).

**აჰმადნაგარი,** შუა საუკ. ფეოდ. სახელმწიფო ინდოეთში (დეკანის ჩრდ.-დას. ნაწილი). დააარსა 1490 ნიზამ-შაჰების დინასტიის ფუძემდებელმა მალიქ აჰმადმა, (რ-იც, ფ. ბერნიეს ცნობით, შთამომავლობით ქართველი უნდა ყოფილიყო). დედაქალაქი — აჰმადნაგარი (დაარსდა 1494). 1600 დიდ მოგოლთა მბრძანებელმა *აქბარმა* დაამარცხა ა-ის გამგებელი ქალი ჩანდ ბიბი და დაიკავა სახელმწიფოს ნაწილი. 1636 *შაჰ-ჯაჰანმა* ა. საბოლოოდ დაიმორჩილა.

*ლიტ.*: Бернье Ф., История последних политических переворотов в государстве Великого Могола, пер. с франц., М.—Л., 1936. *რ. კიკნაძე*

**აჰმადნაგარი,** ა ჰ მ ე დ ნ ა გ ა რ ი, ქალაქი დას. ინდოეთში, მაჰარაშტრის შტატში, მდ. სინაზე. 117 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგური. ბამბასაწმენდი, ბამბეულის, ტრიკოტაჟის, ტყავის მრეწვ., საყოფაცხოვრებო საგნების (სპილენძის ჭურჭლისა და სხვ.) ხელოსნური წარმოება. ა. დაარსდა 1494.

**აჰმად შაჰკი** (1868—1932), ეგვიპტელი არაბი პოეტი. მიიღო იურიდ. განათლება. იყო ეგვ. მმართველის აბას II-ის კარის მგოსანი. I მსოფლიო ომის დასაწყისში, მმართველი დინასტიის დამხობის შემდეგ, გადაიხვეწა. ა. შ-ის პოეზიის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინა როგორც კლასიკურმა არაბ. პოეზიამ, ისე დასავლურმა ლიტ-რამ, განსაკუთრებით — ჰიუგოს რომანტიზმმა. წერდა ლირ. ლექსებს (ღაზალი), ხოტბებს, ელეგიებს; მისი შემოქმედებიდან აღსანიშნავია აგრეთვე პოეტური დივანი „ალ-შავკიათი", 1927—32 შექმნილი ტრაგედიები — „კლეოპატრას სიკვდილი", „მაჯნუნი და ლეილი", „კამბისი", „დიდი ალი ბეი", „ანთარა", კომედია—„ქალბატონი ჰადი", სამი მოთხრობა და პუბლიც. სტატიების კრებ. „ოქროს ბაზრები". დიდი დამსახურება მიუძღვის ეროვნ. თეატრის განვითარებაში.

**აჰმად-შაჰ დურანი** (დაახლ. 1721—1773), ავღანეთის სახელმწ. მოღვაწე და მხედართმთავარი. *დურანის სახელმწიფოს* დამაარსებელი. შაჰი 1747-იდან. წარმოშობით სადოზაის გვარისა. 1738—47 ემსახურებოდა ირანის მბრძანებელ *ნადირ-შაჰს,* რ-ის არმიაში სარდლობდა ავღანთა ნაწილებს. ნადირ-შაჰის დაღუპვის შემდეგ, 1747, ავღანეთში დაბრუნდა, სადაც „აჰმად-შაჰ დურანის" ტიტულით (დურ-ი-დურან — მარგალიტი მარგალიტთაგან) აბდალიებისა და ღილზების ტომების ბელადად აირჩიეს. მან ისარგებლა მეზობელი ქვეყნების სისუსტით, მოაწყო ლაშქრობები ინდოეთში, ირანში და სამხ. თურქესტანში და დაიპყრო პენჯაბი (1748—51), ბელუჯისტანი (1750), ხორასანი, სისტანი (1754), სირჰინდი, სინდი და დელი (1757), შემდეგ, 1761 სასტიკად დაამარცხა მარათები *პანიპატის ბრძოლაში,* მაგრამ თვითონაც დიდად დაზარალდა და ვერ შეინარჩუნა დაპყრობილი ტერიტორიები. ა.-შ. დ-ს დროს დამყარდა პირველი მეგობრული კონტაქტები რუსეთსა და ავღანეთს შორის.

**აჰმადჯან მუნში** (1882, ქ. ბანუ, — 1951, ქ. ფეშავარი), ავღანელი მწერალი, თანამედროვე ავღ. პროზის ერთ-ერთი ფუძემდებელი. წერდა პუშტუ ენაზე. ავტორია მოთხრობათა რამდენიმე კრებულისა („რამე-რუმე", 1929; „მეზღაპრეობა", 1930), უპირატესად ფოლკლორულ სიუჟეტებს იყენებდა. მარტივი ენით აღწერდა მდაბიო ხალხის ყოფას.

**აჰმედი** (Ahmedî) თაჯედინ იბრაჰიმ იბნ ჰიზრი (1334/5—1413, ამასია), თურქი პოეტი. საკარო პოეზიის ერთ-ერთი ფუძემდებელია. მოღვაწეობდა მეცენატის—სულეიმან-შაჰის კარზე. ა-ს მთავარი თხზულებაა „ისქენდერნამე" (1400)—პოემა ალექსანდრე მაკედონელის შესახებ, რ-იც ნიზამის ამავე სახელწოდების პოემის მიხედვითაა დაწერილი. თხზულება შეიცავს დიდაქტიკურ წიაღსვლებს, მსჯელობას სამყაროსა და კაცობრიობის შესახებ, გადმოსცემს მცირე აზიის ისტორიას; კერძოდ, იგი აღწერს არღუნ-ყაენის ლაშქრობას საქართველოში. წერდა ლირ. ღაზალებს და კასიდებს, რ-ებიც გააერთიანა დივანში. სპარსული წყაროების გავლენით შექმნა პოემა „ჯემშიდი და ხურშიდი".

*ლიტ.*: ა ბ უ ლ ა ძ ე ც., აჰმედი საქართველოში არღუნ ყაენის ლაშქრობის შესახებ, კრ.: შოთა რუსთაველი, თბ., 1966.

**აჰმედი** ფახრუდინ ალი (დ. 13. V. 1905, დელი), ინდოეთის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. დაიბადა მუსლიმანურ ოჯახში. დაამთავრა ქ. დელის წმ. სტეფანეს კოლეჯი, შემდეგ ორი ინგლ. კოლეჯი — კემბრიჯსა და ლონდონში. ინდოეთის ეროვნ. კონგრესის პარტიის წევრი 1931-იდან. 40-იანი წწ. დასაწყისში კოლონიურმა ხელისუფლებამ ორჯერ დააპატიმრა ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში აქტ. მონაწილეობისათვის. პატიმრობაში გაატარა ოთხი წელი. 1957—66 მოღვაწეობდა ასამის შტატში — იყო ფინანსთა, იუსტიციის, სათემო განვითარებისა და ადგ. თვითმმართველობის მინისტრი. 1966 შევიდა ინდ. ცენტრ. მთავრობის შემადგენლობაში. სხვადასხვა დროს იყო ირიგაციისა და ენერგეტიკის, განათლების, მრეწვ. განვითარების მინისტრი. 1974 წ. 17 აგვ. აირჩიეს ინდ. პრეზიდენტად. ა. რამდენჯერმე ნამყოფი სსრკ-ში. მხარს უჭერს სსრკ-თან და სხვა სოციალ. ქვეყნებთან ინდ. მეგობრობისა და ნაყოფიერი თანამშრომლობის პოლიტიკას.

**აჰმედ მიდჰატ-ფაშა** (Ahmet Midhat) (1844, სტამბოლი, — 30. XII. 1913, იქვე), თურქი მწერალი-განმანათლებელი; თურქულ ლიტ-რაში ნოველისა და რომანის ჟანრის ფუძემდებელი. მუშაობდა წვრილ მოხელედ ბულგარეთში, ამავე დროს თანამშრომლობდა თურქულ გაზეთ „თუნაში" („დუნაი"). ბაღდადსა (1868) და სტამბოლში (1871) დააარსა სტამბები, გამოსცემდა ჟურნალ-გაზეთებს. ოპოზიციური წერილების გამოქვეყნებისათვის გადაასახლეს კ. როდოსზე (1873—76). მისი მოთხრობების პირველი კრებ. გამოვიდა 1870. ავტორია რომანებისა („იანიჩრები", 1871; „მეორედ დაბადება", 1874; „მოცეკვავე", 1877 და სხვ.), მრავალი მოთხრობისა და პიესისა. იყენებს სახალხო მთქმელების — მ ე დ ა ჰ ე ბ ი ს შემოქმედებას. დაწერილი აქვს შრომები ისტ., რელიგ., ფილოს., გეოგრ. და სხვ. საკითხებზე.

**აჰმედოვა** ფრანგიზ იუსიფ-ყიზი (დ. 23. IX. 1928, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. მომღერალი (სოპრანო), სსრკ სახ. არტისტი (1967), სკკპ წევრი 1963-იდან. 1955 დაამთავრა აზერბ. კონსერვატორია. 1946—51 იყო აზერბ. რადიოს გუნდის სოლისტი, 1951-იდან ბაქოს მ. ფ. ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. თეატრის სოლისტი. ა-ს პარტიებია: სევილი (ამიროვის „სევილი"), ნიგიარი (ჰაჯიბეკოვის „ქოროღლუ"), აიდა (ვერდის „აიდა"), ტატიანა (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი"), ტოსკა (პუჩინის „ტოსკა"). სსრკ IV მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.



ფ. აჰმედოვა.

**აჰმედოვი** რაჰიმ (დ. 26. VII. 1921, ტაშკენტი), უზბეკი საბჭ. ფერმწერი, უზბ. სსრ სახ. მხატვარი (1962). სკკპ წევრი 1967-იდან. უზბ. სსრ მხატვართა კავშირის თავ-რე (1965-იდან). სწავლობდა ლენინგრ. ი. რეპინის სახ. ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტექ. ინ-ტში (1947 — 53). თავის ჟანრულ პორტრეტებში ა. ისწრაფვის გვიჩვენოს ადამიანის შინაგანი სამყარო და ეროვნ. ხასიათი. მისი ძირითადი ნამუშევრებია: „დედის ფიქრები" (1956, უზბ. ხელოვნ. მუზეუმი, ტაშკენტი), მხატვრების ლ. სალიმჯანოვასა და ბ. ბაბაევის პორტრეტები (ორივე 1966, უზბ. სსრ კულტ. სამინისტროს გამოფენის დირექცია), თანამედროვეთა პორტრეტები (ჰამზას სახელობის სახელმწ. პრემია, 1967). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**აჰმედ რასიმი** (Ahmet Rasim) (1864, სტამბოლი, — 1932, იქვე), თურქი მწერალი, კრიტიკოსი და ჟურნალისტი. მუშაობდა წვრილ მოხელედ. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო ფრანგულიდან თარგმნით. წერდა რომანებს („პირველი სიყვარული", 1890; „ლამაზი ელენი", 1890), მოთხრობებსა და ნოველებს („უმწიკვლო", 1892), იუმორისტულ სცენებს („ჯარისკაცის შვილი", 1894; „მეაბანოე ულფეთი", 1899 და სხვ.). განსაკუთრებით პოპულარული იყო მისი ლექსები და სიმღერები. მემუარებში „წერილები ქალაქიდან" (1890), „ჩემი ღამეები" (1894) და სხვ. დახატულია XIX ს. თურქ. საზ. ყოფის სურათები. ავტორია ისტ. და პუბლიც. შრომებისა: „ოსმალეთის ისტორია" ოთხ ტომად (1910—11), „ორი მოგონება, სამი პიროვნება" (1916), „აბსოლუტიზმიდან სახალხო ხელისუფლებამდე" (1923) და სხვ.

**აჰმედ-ფაშა** (Ahmet Paşa) (დ. წ. უცნობია, ქ. ედირნე, — 1497, ბურსა), თურქი პოეტი და პოლიტ. მოღვაწე. დაიბადა ფეოდალის ოჯახში. თავისი დროისათვის კარგი განათლება მიიღო. ერთხანს ბურსის მედრესეში ასწავლიდა. სულთანმა ჯერ ვეზირობა უბოძა, შემდეგ რაღაც მიზეზით შემოსწყრა და საპყრობილეში ჩააგდო. სწორედ იქ დაწერა ა.-ფ-მ თავისი ცნობილი „მოწყალების კასიდა", რისთვისაც იგი სულთანმა შეიწყალა. სახელი გაითქვა თავისი ღაზალებითა და კასიდებით (კასიდა „ოდა მზეს"). განიცადა სპარსელი პოეტებისა და ალიშერ ნავოის გავლენა. მიუხედავად ამისა, მის ნაწარმოებებში თვალსაჩინოა ეროვნ. სულისკვეთება და პოეტური ინდივიდუალობა. ა.-ფ-ს შემოქმედებით დაიწყო თურქ. ლექსის ე. წ. კლასიკური პერიოდი. მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა მომდევნო თაობის პოეტებზე.

**აჰმედ-ფაშა,** ხ ი მ შ ი ა შ ვ ი ლ ი (გ. 1836), ყარს-ჩილდირის ფაშა 1829—36, სელიმ-ფაშას ძე, აჭარის სანჯაყ-ბეგთა შთამომავალი. 1815 აჭარაში თურქთა დამსჯელი ექსპედიციის ყოფნის დროს ა.-ფ. და მისი ძმა აბდულა მამია V გურიელს შეეხიზნენ. აჭარიდან დამსჯელი ექსპედიციის წასვლის შემდეგ ა.-ფ. სოფ.

ნიგაზეულში (ახლანდ. შუახევის რ-ნი, აჭარის ასსრ) დაბრუნდა და კვლავ დაეუფლა აჭარას. 1828—29 რუსეთ-ოსმალეთის ომის დროს ოსმ. მხარეზე იბრძოდა. ამ ომში მას მიენიჭა ფაშობის ხარისხი ორი *თუღით*. რუს-ქართველთა ჯარის მიერ სამცხე-ჯავახეთის განთავისუფლების შემდეგ (1828) თურქ. მთავრობამ ა.-ფ. დანიშნა ახალციხის ვილაიეთის ფაშად (*ბეგლარბეგად*) და დაავალა სამცხე-ჯავახეთის კვლავ დაპყრობა. 1829 დასაწყისში ა.-ფ-მ 15000 მეომრით ახალციხე აიღო და გაძარცვა, მაგრამ ქალაქის ციტადელში გამაგრებული გენ. ვ. ბებუთოვის (ბებუთაშვილის) გარნიზონი არ ნებდებოდა. რუსთა მაშველი რაზმის მისვლის შემდეგ ა.-ფ. იძულებული გახდა აჭარაში დაბრუნებულიყო. რუს. მთავრობის ცდა — თავის მხარეზე გადმოეყვანა ა.-ფ., უშედეგოდ დამთავრდა. ადრიანოპოლის ზავის (1829) შემდეგ ოსმ. ხელისუფლებამ ა.-ფ. ახლად შექმნილი ყარს-ჩილდირის საფაშოს ბეგლარბეგად დანიშნა. მას მიენიჭა ფერიქის (გენერალ-ლეიტენანტის) წოდება და დაჯილდოებულ იქნა ორდენებით. 1836 მასვე დაუმორჩილეს არზრუმის საფაშოც. ა.-ფ. ითვლებოდა აღმოსავლეთის ვილაიეთების ფრონტის სარდლად, არზრუმის სერასკერად. დაიღუპა ურჯემში (ანატოლია) ქურთების აჯანყების ჩაქრობის დროს.

*ლიტ*.: ა ხ ვ ლ ე დ ი ა ნ ი ხ., სახალხო-განმათავისუფლებელი ბრძოლის ისტორიიდან სამხრეთ საქართველოში, ბათ., 1956; ლ ო მ ს ა ძ ე შ., სამცხე-ჯავახეთი (XVIII საუკუნის შუაწლებიდან XIX საუკუნის შუაწლებამდე), თბ., 1975. *შ. ლომსაძე.*

**აჰმედ-ფაშა,** ჯ ა ყ ე ლ ი (გ. 1758), ახალციხის ფაშა 1745—58, ისაყ I-ის ძე. ა.-ფ. სამთუღიანი ფაშა იყო (იხ. *თუღი*) და სულთნის ვეზირად ითვლებოდა. განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა ახალციხის საფაშოში მაჰმადიანობის გავრცელებასა და მუსლიმანთა საკულტო ნაგებობების მშენებლობას. მისი განკარგულებით ახალციხეში ააგეს მეჩეთი, რ-თანაც დაარსდა სასულ. სასწავლებელი და ბ-კა. მის დროს განსაკუთრებით გაუარესდა დას. საქართველოს მდგომარეობა. ახალციხის ფაშა თვითონ აწესებდა იმერეთის სამეფოდან თურქებისათვის მისაყიდ ტყვეთა რაოდენობას, როცა იმერეთის მეფემ *სოლომონ I-მა* თურქებს ხარკი შეუწყვიტა, სულთან მუსტაფა III-ის დავალებით ა.-ფ. დაუკავშირდა არზრუმისა და ყარსის ფაშებს, დაღ. ფეოდალებს და 1757 წ. 40-ათასიანი ლაშქარი იმერეთში გაგზავნა. სოლომონ I-მა *ხრესილის ბრძოლაში* (1757) სასტიკად დაამარცხა ოსმ. ჯარი. ამ მარცხის გამო სულთანმა ა.-ფ. თანამდებობიდან გადააყენა და ციხეში ჩასვა. ა.-ფ. ციხიდან გაიპარა, მაგრამ მალე ხელახლა დაატყვევეს და სულთნის განკარგულებით თავი მოჰკვეთეს.



აჰურამაზდას მიერ არდაშირ I-ის ხელდასხმა. კლდეზე ამოკვეთილი რელიეფი. ნაყშრუსთამის ნეკროპოლი. III ს.

*ლიტ*.: ლ ო მ ს ა ძ ე შ., ახალციხის მხარის ისტორიიდან, კრ.: საქართველოს სოციალ-ეკონომიური განვითარების ისტორიიდან (XIX ს.), თბ., 1973. *შ. ლომსაძე.*

**აჰმედ ჯალაირი** (გ. 1410), ჯალაირიდების დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი. თავდაპირველად იყო *არდებილის* მფლობელი. 1382 თავრიზიდან განდევნა თავისი ძმა, ჯალაირიდების სახელმწიფოს მბრძანებელი ჰუსეინი და ხელთ იგდო ძალაუფლება. 1385 ეომებოდა ოქროს ურდოს ყაენს თოხთამიშს, რ-ის ლაშქარი დარუბანდისა და დარიალის გზით აღმ. ამიერკავკასიასა და ირან. აზერბაიჯანში შეიჭრა და ააოხრა. ამავე დროს იგი ხანგრძლივ ომებში ჩაება ირანში შემოჭრილ თემურლენგთან, რ-ის წინააღმდეგ ცდილობდა საქართველოსთან ერთად ებრძოლა. ა. ჯ-ის შვილმა თაჰერმა ერთხანს საქართველოს შეაფარა თავი, 1399 იგი საქართვ. ჯარმა გაათავისუფლა თემურლენგის ლაშქრის მიერ გარშემორტყმული ალანჯის ციხიდან. თემურლენგთან ომში დამარცხებული ა. ჯ. 1400 ოსმალეთში გაიქცა, *ანგორის ბრძოლაში* (1402) თემურლენგის გამარჯვების შემდეგ კი ეგვიპტეში გაიხიზნა. მამლუქმა სულთანმა ფარაჯმა თემურლენგის შიშით იგი საპატიმროში გამოკეტა. თემურლენგის გარდაცვალების შემდეგ ა. ჯ. ერაყში დაბრუნდა და ჯალაირიდთა სახელმწიფოს აღდგენას შეუდგა (1406), მაგრამ აზერბაიჯანში მის გაბატონებას წინ აღუდგნენ „შავბატკნიანი" თურქმანები (იხ. *ყარა-ყოიუნლუ*). 1410 წ. 30 აგვ. მათ *ყარა-იუსუფის* მეთაურობით სასტიკად დაამარცხეს ა. ჯ. თავრიზის მახლობლად, დაატყვევეს შვილებთან ერთად და სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ*.: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 3, თბ., 1966, გვ. 424; История Ирана с древнейших времен до конца XVIII века, Л., 1958, с. 216—221, 232; Петрушевский И. П., Государства Азербайджана в XV в., წგ.: Сборник статей по истории Азербайджана, в. 1, Баку, 1949, с. 156—157. *ვ. ჩოჩიევი.*

**აჰმედ ჰაშიმი** (Ahmet Haşim) (1885, ბაღდადი, — 4. VI. 1933, სტამბოლი), თურქი პოეტი. თურქულ პოეზიაში სიმბოლიზმის ფუძემდებლად ითვლება. ავტორია კრებულებისა „ტბაზე გატარებული საათები" (1921) და „ფიალა" (1926), რ-ებშიც პოეტი პირადი განცდებით იფარგლება და თავის განწყობილებას იმპრესიონისტული ხერხებით გადმოსცემს. წერდა პროზაულ ნაწარმოებებსაც. მისი ნარკვევები სხარტი და სადა ენით გამოირჩევა.

**„აჰრამ",** „ა ლ-ა ჰ რ ა მ" („პირამიდები"), ყოველდღიური გაზეთი. გამოდის კაიროში 1875-იდან არაბ. ენაზე. ეარ-ის ერთ-ერთი გავლენიანი და ბევრ არაბ. ქვეყანაში გავრცელებული გაზეთი. საზღვარგარეთ აქვს საკუთარი კორესპონდენტების ქსელი. ტირაჟი 400 ათ. ც. (1974).

**აჰრიმანი,** ა რ ი მ ა ნ ი (ავესტაში Ahra-Mainyu, ბერძნ. Areimanics), ბოროტი სული ზოროასტრულ რელიგიაში. უარყოფითი სულიერი საწყისის განსახიერება, ადამიანებში — თანდაყოლილი დადებითი სულიერი საწყისის — *აჰურამაზდას* საპირისპირო საწყისი. ა. და აჰურამაზდა გამუდმებით ებრძვიან ერთმანეთს, როცა ძლევს „წმინდა, კარგი, კეთილი", სული მუდმივი სინათლის სამფლობელოში ხვდება, „არაწმინდის, ბოროტის" გამარჯვებისას კი უკუნეთის ტყვეობაში ექცევა. ა. ყველა სიავის — სიკვდილის, ავადმყოფობის, ზამთრის, გვალვის მომტანია, ა. მტაცებელი ცხოველებისა და მეომარი მომთაბარე ტომების მფარველია.

**აჰურამაზდა** (ავესტაში Ahura-Masdah — ბრძენი ღვთაება, ძვ. სპარს. A(h)uramazda, ბერძნ. Ormuzd), უზენაესი ღვთაება ზოროასტრულ რელიგიაში, კეთილი შემოქმედი საწყისის განსახიერება. მისი კულტი გავრცელებული იყო ძვ. და ადრინდ. შუა საუკ. ირანსა და შუა აზიაში. ა., რ-მაც შექმნა ნათელი სამყარო, ცხოველები, მცენარეები და ადამიანები, წარმოდგენილია ტახტზე მჯდომი, ადამიანის მსგავსი ფრთოსანი არსების სახით. ზოროასტრული დუალისტური რელიგიის მიხედვით, ა. და *აჰრიმანი* ტყუპები არიან, ძენი „უსაზღვრო დროისა" — ერთი მათგანი მარადიული სინათლისა და სიკეთის სამყაროს გამგებელია, მეორე — სიბნელისა და ბოროტების სამყაროსი და განუწყვეტლივ ებრძვიან ერთმანეთს. ა-ს კულტი განსაკუთრებით გავრცელდა *აქემენიდთა* დინასტიის მმართველობისას; ადგილსატომო ღვთაებანი ბოროტ სულებად — დევებად გამოაცხადეს, მათი ტაძრები დაარბიეს, ხოლო ა. დინასტიის მფარველად შერაცხეს. ზოგიერთი მკვლევარი (ნ. მარი, ო. ვეზენდონკი და სხვ.) ა-ს ქართ. წარმართული ღვთაების *არმაზის* სახელს უკავშირებს.

*ლიტ*.: М а р р Н. Я., Боги языческой Грузии по древнегрузинским источникам, «Кавказский вестник», 1902, кн. 25; С т р у в е В. В., Надпись Ксеркса о «дэвах» и религия персов, «Известия АН СССР. Серия истории и философии», 1944, т. 1, № 3; მ ო ს ი ძ ე, Родина зороастризма, «Советское востоковедение», 1948, т. 5; D u c h e s n e-G u i l l e m i n J., Ormazd et Ahriman, P., 1953. *მ. ანდრონიკაშვილი.*



**ბ,** ქართული ანბანის მეორე ასო. გრაფიკული სიმბოლო ბაგისმიერი (წყვილბაგისმიერი) მჟღერი თანხმოვნისა. მისი სახელია „ბანი“. ასომთავრულში იწერებოდა Ⴁ, ნუსხურში — ⴁ. ძვ. ქართულ სათვალავში აღნიშნავს ორს (2). ახლაც, ჩამოთვლისას (ანბანის რიგის მიხედვით) — მეორეს. იხმარება დამატებით განმასხვავებელ ნიშნად ციფრობრივი ნუმერაციის დროს, როდესაც რამდენიმე საგანს ერთი და იგივე ნომერი აქვს: სახლი № 5ბ.

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო ბ-ის გრაფიკული მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართული დამწერლობის სამივე სახისა—ასომთავრულის, ნუსხურის და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V—XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
|---|---|---|---|---|
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| Ⴁ | | | | V |
| Ⴁ | Ⴁ | | | VI–VII |
| Ⴁ | Ⴁ Ⴁ | | | VIII |
| Ⴁ | | ⴁ ⴁ | | IX |
| Ⴁ | Ⴁ | | | X |
| Ⴁ Ⴁ | Ⴁ Ⴁ | ⴁ ⴁ | ბ | XI |
| Ⴁ | Ⴁ Ⴁ Ⴁ Ⴁ | ⴁ ⴁ | ბ ბ | XII |
| Ⴁ | | ⴁ ⴁ | | XIII |
| Ⴁ | | ⴁ | ბ | XIV |
| Ⴁ | Ⴁ Ⴁ | ⴁ ⴁ ⴁ | ბ ბ ბ ბ | XV |
| Ⴁ | | | | XVI |
| Ⴁ | Ⴁ | ⴁ ⴁ ⴁ | ბ ბ ბ | XVII |
| | | ⴁ ⴁ ⴁ | | XVIII |

**ბაადე** (Baade) ვალტერ(უოლტერ) (24. III. 1893, შრეტინგსჰაუზენი, გერმანია, — 25. VI. 1960, გეტინგენი), გერმ. ასტრონომი. 1919—31 მუშაობდა ჰამბურგის ობსერვატორიაში, 1931—58 აშშ-ში. ბ. უმთავრესად ცნობილია *ანდრომედეს ნისლეულის* გამოკვლევით. 1943 ბ-მ მოახერხა ანდრომედეს გულის დაშლა ვარსკვლავებად და მათი შესწავლის საფუძველზე, საბჭ. ასტრონომებთან ერთდროულად, დაადგინა, რომ გალაქტიკებში ვარსკვლავები ძირითადად ქმნიან ორი ტიპის დასახლებას, რ-ებსაც მან I და II დასახლებები უწოდა. იმავე ნისლეულის სფერულ გროვებზე დაკვირვების შედეგად დაასკვნა, რომ გალაქტიკებს შორის მანძილების სკალა, რ-იც 1918 მიიღეს, მცდარია და დაახლოებით ორჯერ უნდა გაიზარდოს.

**ბაადე** (Baade) ფრიც (დ. 23. I. 1893), გერმ. ეკონომისტი (გფრ). 1948 — 61 კილის მსოფლიო მეურნეობის ინ-ტის პროფესორი და დირექტორი. 1949 — 65 ბუნდესტაგის სოციალ-დემოკრატი დეპუტატი. განვითარებადი ქვეყნების ეკონ. პრობლემების ინ-ტის (ქ. ბონი) დირექტორი (1961). ბ-ს გამოკვლევები ძირითადად ეხება მსოფლიო ეკონ. პრობლემებს; გფრ-ისა და განვითარებადი ქვეყნების სოფ. მეურნ. ეკონ. საკითხებს და სხვ.

**ბაადერი** (Baader) ფრანც ქსავერ ფონ (27. III. 1765, მიუნხენი,—23. V. 1841, იქვე), გერმ. ფილოსოფოსი იდეალისტი, ბუნებისმეტყველი (ექიმი, გეოლოგი), ფილოს. რომანტიზმის წარმომადგენელი. 1826-იდან მიუნხენის უნ-ტის ფილოსოფიისა და ღვთისმეტყველების პროფესორი. განიცადა კაბალის, ი. *ბემეს*, და ფრანგი მისტიკოსის სენ-მარტენის გავლენა. შექმნა თეოსოფიური სისტემა, რ-ის თანახმად ადამიანის არსებობა და საზოგადოების ისტორია მთლიანად დამოკიდებულია ღმერთის ყოფიერებაზე. ბ-ის აზრით, შემეცნება არის ღმერთის „თვითგანვითარება“ ადამიანში. ამიტომ ჩვენი ცოდნა ღვთაებრივი ცოდნის ნაწილია. გავლენა მოახდინა გვიანდელ ფ. *შელინგზე*, ფ. *შლეგელზე* და აგრეთვე *სლავიანოფილობაზე*.

*თხზ.*: Sämtliche Werke, Bd. 1—16, Lpz., 1851—60.

*ლიტ.*: Siegl J., Franz von Baader..., [Münch.], 1957.

**ბაადურ (ბაინდურ) არაგვის ერისთავი** (გ. დაახლ. 1624), ერისთავი 1618—20, ძე *ნუგზარ არაგვის ერისთავისა*. ერისთავობა წაართვა ძმამ, ზურაბმა (იხ. *ზურაბ არაგვის ერისთავი*). ბ. ა. ე. გურიაში გადასახლდა და სოფ. საჩინოში ცხოვრობდა, სადაც მოკლეს.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

ლიტ.: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

**ბაადურ ჯაყელი** (1454 — 10. X. 1475), *ყვარყვარე II* ჯაყელის მესამე ვაჟიშვილი, ქაიხოსროსა და მზეჭაბუკის ძმა. ვახუშტის მიხედვით, ბ. ჯ. ათაბაგად იყო 1466—75, მაგრამ ეს არ დასტურდება. 1451—98 ათაბაგი იყო ბ. ჯ-ის მამა ყვარყვარე II.

*ლიტ.*: შ ა რ ა შ ი ძ ე ქ., სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები, თბ., 1961; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 4, თბ., 1967.



გ. ბააზოვი.

**ბააზოვა** სოფიო აბრამის ასული [დ. 25. XII. 1909 (7. I. 1910), ქ. ბელაია-ცერკოვი, კიევის ოლქი], საბჭ. ნევროპათოლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი (1965), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). 1930 დაამთავრა კიევის სამედ. ინ-ტი. 1959-იდან ი. კონიაშვილის სახ. კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ნევროლოგიური განყ-ბის გამგეა. დაამუშავა ჰემიპარეზების თბილ. თერმულ-გოგირდოვანი წყლის აბაზანებით მკურნალობისა და ცენტრ. ნერვული სისტემის დაავადებების ფიზიობალნეოლ. მკურნალობის მეთოდები, შეისწავლა კიბერნ. ანალიზის მნიშვნელობა პროგნოზისა და რეაბილიტაციისათვის ნერვული სისტემის დაავადებათა საკურორტო ფაქტორებით მკურნალობის დროს.

*თხზ.*: К вопросу о соматотопической функциональной локализации в мозжечке, Тб., 1959; О диагностическом значении функциональных изменений в мышцах при очаговом поражении в мозжечке, Тб., 1963.

**ბააზოვი** გერცელ დავითის ძე (28. X. 1904, ონი,— 1938), ქართველი საბჭ. მწერალი, ეროვნებით ებრაელი. დაამთავრა თსუ-ს იურიდ. ფაკ-ტი (1927). პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1918 ქუთაისის გაზ. „ებრაელის ხმაში". 1922-იდან მისი ლექსები, წერილები და თარგმანები ხშირად იბეჭდებოდა თბილისის ჟურნალ-გაზეთებში („გალაკტიონ ტაბიძის ჟურნალი", „ქართული მწერლობა", „დროშა", „კომუნისტი" და სხვ.). 1924—25 ბ-ის ინიციატივით დაარსდა ქართვ. ებრაელთა თვითმოქმედი დრამ. დასი „კადიმა". 1931—36 მარჯანიშვილის სახ. თეატრში დაიდგა მისი პიესები: „მუნჯები ალაპარაკდნენ" (ამ პიესით სცენაზე პირველად იქნა წარმოდგენილი ქართვ. ებრაელთა ყოფა-ცხოვრება), „განურჩევლად პიროვნებისა" და „იცკა რიჟინაშვილი". ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე გადმოკეთებული პიესა „დილეემარი" (1928). 30-იან წლებში გამოქვეყნდა მისი მოთხრობები „შემარიას უკანასკნელი სიტყვა" (1931), „ბელათის ქუჩის დასასრული" (1931) და რომანი „ფეთხაინი" (1935), რ-ებშიც ასახულია სოციალ. რევ. შემდეგ ქართვ. ებრაელთა ცხოვრებაში მომხდარი ძვრები.

*თხზ.*: პიესები, თბ., 1962; ფეთხაინი, თბ., 1960.

*ლიტ.*: ც ი ც ი შ ვ ი ლ ი გ., გერცელ ბააზოვი, თბ., 1964. *ბ. ჟღენტი.*



ბაალბექი. სატაძრო კომპლექსი I—III სს. ზემოთ — მრგვალი ტაძარი (ე. წ. ვენერას ტაძარი); მარჯვნივ — მცირე ტაძარი (ე. წ. ბაკქუსის ან მერკურის ტაძარი).



**ბაალარხვა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ზვანდრიფშის სოფსაბჭო), მდ. მჭიშთის მარცხ. ნაპირზე. გუდაუთიდან 10 *კმ.* ზვანდრიფშის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ზვანდრიფშში (4 *კმ*).

**ბაალბექი** (ბერძნ. ჰ ე ლ ი ო პ ო ლ ი ს ი), ქალაქი ლიბანში, ორონტესისა და ლეონტესის შუამდინარეთში. ზ. დ. 1200 *მ,* მოსახლ. 18 ათ. კაცი, ახლო აღმოსავლეთის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ტურისტული ცენტრი. პირველად იხსენიება *თელ-ამარნის არქივში* (ძვ. წ. XIV ს.). ბ-ის მახლობლად აღმოჩენილი ძვ. წ. XVIII ს. ეგვ. წარწერების მიხედვით ქალაქი უფრო ძვ. წარმოშობისაა. ძვ. წ. 804 ასურულ წარწერებში იგი მოხსენიებულია როგორც *ბაალის* მთავარი საკულტო ქალაქი. ელინისტურ ხანაში აქ დასახლებული ბერძნები ჰელიოპოლისს — მზის ღვთაების ქალაქს უწოდებდნენ (ვინაიდან ბაალს *ჰელიოსთან* აიგივებდნენ). იმპ. ავგუსტუსის დროიდან (ძვ. წ. 27—ახ. წ. 14) ბ. რომის კოლონია იყო (Julia Augusta Felix), VII ს-იდან არაბების ხელში გადავიდა. 1898—1905 ბ-ში არქეოლ. გათხრებს აწარმოებდა გერმ. ექსპედიცია ო. პუხშტაინის ხელმძღვანელობით. შემორჩენილია გრანდიოზული სატაძრო ანსამბლის ნანგრევები (I—III სს.). სატაძრო კომპლექსის შესასვლელში აღმართულია 12-სვეტიანი კარიბჭით დამშვენებული დიდებული *პროპილეები,* მას მოსდევს პერისტილური (იხ. *პერისტილი*) ექვსკუთხა ეზო, რ-საც ეკვრის სამი მხრით სვეტებით გარშემორტყმული დიდი მართკუთხა ეზო (107 *მ* × 116 *მ*). აქ ხელოვნურად ამაღლებულ 7 *მ* სიმაღლის ძლიერ ფუნდამენტზე აღმართულია დიდი ტაძარი (ე. წ. იუპიტერის ტაძარი), მთავარი ეზოს გვერდით არის მცირე ტაძარი (ე. წ. ბაკქუსის ტაძარი, რ-საც მერკურის ტაძარსაც უწოდებენ), ხოლო პროპილეების სამხრ.-აღმ-ით—მრგვალი ტაძარი (ე. წ. ვენერას ტაძარი), ანსამბლი ნაგებია უზარმაზარი ქვის ბლოკებით, მშრალი წყობით. უხვადაა გამოყენებული არქიტ. და სკულპტურული დეკორი, ქვაში ნაკვეთი ორნამენტი. XIII ს-ში ანსამბლის ტერიტორია ციხესიმაგრედ გადაუქცევიათ. პროპილეების აღმ-ით მეჩეთისა და რვაკუთხა მინარეთის ნანგრევებია.

**ბაალი** (სემიტ. ბ ა ა ლ — უფალი, ბატონი; აქადური — ბ ე ლ), 1. ერთ-ერთი ყველაზე მეტად გავრცელებული საერთო სემიტური ღვთაება. თაყვანს სცემდნენ წინა აზიაში, არაბეთსა და კართაგენში. თავდაპირველად რომელიმე ღვთაების ტიტული უნდა ყოფილიყო, შემდეგ ღმერთის საკუთარ სახელად იქცა. ბ-ის კულტი ყველაზე გამოკვეთილია უგარითულ მითოლოგიაში (იხ. *უგარითი*). ბ. არის ძე დ ა გ ო ნ ი ს ა (ხორბლეულის ღვთაება), „უზენაესი უფალი ხმელეთისა", მთის მწვერვალთა, ღრუბლებისა და საერთოდ ტაროსის მეუფე. მისი ერთ-ერთი ტიტული „ღრუბლებზე ამხედრებული" მოწმობს, რომ იგი წვიმის მომტანი ღვთაებაა და ნაყოფიერების კულტს უკავშირდება. უგარითული მითოლოგიიდან ცნობილია ბ-ის ბრძოლა სიკვდილის ღმერთთან (მოთთან), მისი სიკვდილი (რის გამოც ქვეყანაზე გვალვა ისადგურებს) და შემდეგ მკვდრეთით აღდგომა (რასაც მიწის პირის აყვავება მოსდევს). აღსანიშნავია საკრალური ქორწინება ბ-სა და ქალღმერთ ანათს შორის — ქვეყნის ნაყოფიერების საწინდარი. გამოსახულებებში ბ-ს რქიანი მუზარადი ჰხურავს, ხელთ კომბალი და შუბი უპყრია, შუბის ტარი ელვასავით დაკლაკნილია. 2. ტვიროსის მეფე ძვ. წ. VII ს. I ნახევარში. *ზ. კიკნაძე.*

**„ბაამიანი",** XVI ს. ქართული ლიტერატურის ანონიმური ძეგლი, ფირდოუსის „შაჰნამეს" ერთ-ერთი გაგრძელების, პოემა „ბაჰმანნამეს" (XII ს.) ქართ. პროზაული თარგმანი. არსებობს „ბაჰმანნამეს" გვიანდელი, როგორც პოეტური, ისე პროზაული ვერსიები; ზოგი მათგანი „შაჰნამეს" ტექსტშიც მოხვდა ინტერპოლაციის სახით. „ბ-ს" საფუძვლად უდევს „ბაჰმანნამეს" XV ს. სპარს. პოეტური ვერსია. მასში აღწერილია ისფენდიარის შვილის ბაჰმანის (ბაამანის) საფალავნო თავგადასავალი. ქართვ. მთარგმნელი ზუსტად მისდევს ორიგინალს.

*ტექსტი*: „შაჰ-ნამეს" ქართული ვერსიები, [ტ.] 3, დ. კობიძის გამოც., თბ., 1974.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; კ ო ბ ი ძ ე დ., შაჰ-ნამეს ქართული ვერსიების სპარსული წყაროები, თბ., 1959. *ა. გვახარია.*

**ბაასი** (არაბ. აღორძინება), *არაბთა სოციალისტური აღორძინების პარტიის* გავრცელებული სახელწოდება.

**ბაბა** (Baba) კორნელიუ (დ. 18. XI. 1906, კრაიოვა, რუმინეთი), რუმინელი ფერმწერი და გრაფიკოსი, რუმინ. სრ სახ. მხატვარი (1962), რუმინ. მეცნ. აკად. (1963) და გერმ. (გდრ) სამხატვრო აკად. (1964) წ.-კორ., სსრკ სამხატვრო აკად. საპატიო წევრი (1958). სწავლობდა იასის ნატიფი ხელოვნების სკოლაში (1934—38). რეალისტურ-მონუმენტური ტილოების, პორტრეტების, ნატიურმორტების, პეიზაჟების ავტორია. ასურათებს რუმინ. მწერალთა ნაწარმოებებს. ბ-ს ფართო მონასმებით შესრულებულ სურათებს ახასიათებს ღრმა ფსიქოლოგიზმი, ფერთა სიმდიდრე, კომპოზიციის გამომსახველი უბრალოება. ნაწარმოებები: „დასვენება მინდვრად" (1954), „გლეხები" (1958), მწერალ მ. სადოვიანუს პორტრეტი (1953), „ოჯახი" (1963; ყველა რუმინ. სრ ხელოვნ. მუზეუმი, ბუქარესტი). ბ. რუმინ. სრ სახელმწ. პრემიის ლაურეატია.

**ბაბა,** ბ ჰ ა ბ ჰ ა, ხომი ჯიჰანგირ (30. X. 1909—24. I. 1966), ინდოელი ფიზიკოსი, ინდ. ატომური მეცნ. და ტექნიკის ორგანიზატორი. დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი (1930). ბ-ს ინიციატივით ბომბეიში შეიქმნა ფუნდამენტური გამოკვლევების ინ-ტი (ტატა). ბ. იყო ინდ. ატომური ენერგიის კომიტეტის თავ-რე (1947) და მის მიერ დაარსებული ტრომბეის ატომური ცენტრის დირექტორი (1957). მისი სამეცნ. შრომები შეეხება კოსმ. სხივების ფიზიკას, *მეზონების* თეორიას, მაღალი სპინის მქონე ნაწილაკებს. ვ. ჰაიტლერთან ერთად ბ-მ დაამუშავა კოსმ. სხივების ელექტრული ღვარების კასკადური თეორია (1937). მან პირველმა აჩვენა, რომ მოძრავი მეზონის სიცოცხლის ხანგრძლივობა აღემატება უძრავი მეზონის სიცოცხლის ხანგრძლივობას. ბ. იყო ატომური ენერგიის მშვიდობიანი გამოყენების ჟენევის პირველი კონფერენციის თავ-რე. წლების მანძილზე მეთაურობდა წმინდა და გამოყენებითი ფიზ. საერთაშ. კავშირის (IUPAP) პრეზიდიუმს, იყო უცხოეთის მეცნ. აკად. და სამეცნ. საზ-ების საპატიო წევრი.

*ლიტ.*: Б л о х и н ц е в Д. И., Хоми Джихангир Баба, «Успехи физических наук», 1966, т. 89, в. 1 (ახლავს ბ-ს შრომების ბიბლიოგრაფია).

**ბაბა** (Baba), კონცხი მცირე აზიაში, თურქეთში. შეჭრილია ეგეოსის ზღვაში. აზიის უკიდურესი დას. წერტილი (ჩ. გ. 39°29' და ა. გ. 26°10').

**ბაბადაღი,** მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მდ. ყარაჩაის სათავეების მახლობლად, აზერბ. სსრ-ში. სიმაღლე 3629 *მ.*

**ბაბადერვიში,** მრავალფენიანი ნამოსახლარი ყაზახის რ-ნში (აზერბ. სსრ). გათხრები მიმდინარეობდა 1958—65 (ი. ნარიმანოვი, გ. ისმაილოვი). ნამოსახლარი მდებარეობს სამ ბორცვზე. I ბორცვზე გამოვლინდა 2 კულტ. ფენა. ქვედა ფენაში (ძვ. წ. VI—V ათასწლ.) გაითხარა წრიული მოყვანილობის 4 მიწური (დიამეტრი 3—3,8 *მ*). მასალიდან აღსანიშნავია ქსოვილის ან ლასტის ანაბეჭდებიანი,

უხეშად ნაძერწი ნაცრისფერი და მოწითალო ფერის სწორკედლიანი თიხის ჭურჭელი, ობსიდიანის ლამელები, ძვლისაგან ნაკეთები სადგისები, სახვრეტები და თოხისმაგვარი წვერწამახვილებული და მრგვალ სატარე ნახვრეტიანი იარაღი. მასალა განეკუთვნება შომუთეფე-შულავრის კულტურის წრეს. ზედა ფენაში (ძვ. წ. III. ათასწლ. დასაწყისი) ალიზის, ბათქაშის და სხვ. სამშენებლო ნაშთების სიმრავლე მიუთითებს მიწისზედა საცხოვრ. ნაგებობათა არსებობაზე. გათხრილია 2 კერა და მრავალი წრიული მოყვანილობის სამეურნეო ორმო. აღმოჩენილია შავი და ნაცრისფერი პრიალა ზედაპირის მქონე ვარდისფერ ან ღია ნაცრისფერსარჩულიანი თიხის ღერგები, ბადიები და ჯამები, ნახევარსფერულყურიანი დისკოსებრი სარქველები, სადგარები, ბორბლის მოდელები, მამაკაცის მინიატიურული ფიგურა, რამდენიმე ზოომორფული ქანდაკება და სხვ. თიხის ჭურჭლის დიდი ნაწილი შემკულია *მტკვარ-არაქსის კულტურის* კერამიკისათვის დამახასიათებელი ორნამენტით. ქვის მასალიდან აღსანიშნავია ობსიდიანის ლამელები, კაჟის ნამგლის ჩასართები, ხელსაფქვავები, სახეხები, ლახტისთავები და სხვ.; ძვლის ნივთებიდან გვხვდება სადგისები და ნემსები.

II ბორცვზე მტკვარ-არაქსის კულტურის ფენაში 1965 გაითხარა 3 ორმოსებრი სპილენძსადნობი ქურა. სახელოსნო ძვ. წ. III ათასწლეულით თარიღდება.

III ბორცვზე ზედაპირულად შეგროვებულია ხოჯალი-გადაბეიური კულტურის მასალები (ძვ. წ. II ათასწლ. ბოლო — I ათასწლ. დასაწყისი).

*ლიტ.*: Нариманов И. Г., Исмаилов Г. С., Акстафачайское поселение близ г. Казаха, «Советская археология», 1962, № 4.

*თ. კიღურაძე.*

**ბაბაევსკი** სიმონ პეტრეს ძე [დ. 24. V (6. VI). 1909, ს. კუნიე, ხარკოვის გუბ.], რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1939-იდან. პირველი მოთხრობა გამოაქვეყნა 1929. 1942—45 ცხოვრობდა და მუშაობდა თბილისში. ავტორია ერთმანეთთან სიუჟეტურ-თემატურად დაკავშირებული რომანებისა: „ოქროს ვარსკვლავის კავალერი" (წგნ. 1—2, 1947—48; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949), რ-ის წერა თბილისში დაიწყო, და „შუქი დედამიწაზე" (წგნ. 1—2, 1949—50; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950 და 1951). მათში ასახულია ომის შემდგომი რუს. სოფლის ცხოვრება. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე მოთხრობათა კრებულები „დები" (1958), „ოთხი რაისა" (1959) და სხვ., რომანი „მშობლიური მხარე" (1964) და სხვ. იყო სსრკ უმაღლესი საბჭოს IV მოწვევის დეპუტატი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Белая Мечеть. Повести и рассказы, М., 1958; Белый свет, кн. 1—2, М., 1967—68; ოქროს ვარსკვლავის კავალერი. რომანი ორ წიგნად, თბ., 1950.

**ბაბათაღი,** ბაბადაღი, ქედი შუა აზიაში, უზბ. და ტაჯ. სსრ-ების საზღვარზე. მდ-ების სურხანდარიისა და ქაფირნიჰანის (ამუდარიის მარჯვ. შენაკადები) წყალგამყოფი. სიმაღლე 2292 *მ*-მდე. სიგრძე დაახლ. 125 *კმ.* აგებულია უმთავრესად კირქვებით. კალთებზე ნახევარუდაბნოს და მთის ქსეროფიტული მცენარეულობაა, ალაგ-ალაგ ფსტის მასივები. ბინადრობს რქახრახნა გარეთხა, რ-იც სსრ კავშირში ბ-ის გარდა მხოლოდ კუგითანგთაუსა და დარვაზის ქედებზე გვხვდება.

**ბაბა თაჰერ ურიანი** (დაახლ. 1000 — დაახლ. 1055), ირან. პოეტი-მისტიკოსი. ცხოვრობდა ჰამადანში; წერდა ლურის დიალექტზე. ავტორია დუბეითებისა და ღაზალებისა. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ეგზალტაციური სწრაფვა ღვთაების წვდომისაკენ. მხატვრული სახეების შექმნისას იყენებს ტრადიციულ ხერხებს. არაბ. ენაზე დაწერა მეტაფიზ. შრომები. ბ-ის ორი დუბეითი თარგმნილია ქართ. ენაზე (წგნ.: ირანელი ლირიკოსები, თბ., 1936).

*ლიტ.*: Жуковский В., Кое-что о Баба-Тахире Голыше, «Записки Вост. отделения Рус. археол. об-ва», 1901, т. 13.

*ლ. ასათიანი.*

**ბაბალაშვილი** ივანე პავლეს ძე (დ. 2. XI. 1906, თბილისი), საბჭ. გენ.-მაიორი (1945), სკკპ წევრი 1932-იდან. ისტ. მეცნ. კანდიდატი (1969). 1923—25 სწავლობდა ქართ. გაერთ. სამხ. სკოლაში. 1935 — 37 მსახურობდა პირველ ქართ. საარტ. პოლკში. 1937—41 სწავლობდა (დაუსწრებლად) ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიაში. 1939—41 იყო ცხენოსანი დივიზიის არტილ. უფროსი. დიდ სამამულო ომში ჯერ 47-ე არმიის არტილ. შტაბის უფროსი იყო, შემდეგ მეთაურობდა 414-ე, 392-ე ქართ. მსროლელ დივიზიებს. იბრძოდა ჩრდ. კავკასიაში, ყირიმში. 1948 ოქროს მედლით დაამთავრა გენ. შტაბის აკადემია. 1948—65 ეკავა სამეთაურო თანამდებობები საბჭ. კავშირის შეიარაღებულ ძალებში. 1957—58 თსუ-ის სამხ. კათედრის გამგე. 1965-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბაბანეური,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ქვემო ალვანის სოფსაბჭო), ალაზნის ველზე, მდ. ბაბანეურის (ალაზნის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 520 *მ*, ახმეტიდან 21 *კმ*, თელავიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 51 *კმ*. ქვემო ალვანის მეცხვარეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვემო ალვანში და სოფ. მაღრაანში (2 *კმ*). ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი. *ბაბანეურის სახელმწიფო ნაკრძალის* განყ-ბა (ძელქვის ნაკრძალი).

**ბაბანეურის სახელმწიფო ნაკრძალი,** ნაკრძალი ახმეტის რ-ნში, სოფ. ბაბანეურსა და არგოხთან, კავკასიონის მთავარი ქედის კალთების ძირში, მდ. ალაზნის ნაპირებზე, ზ. დ. 439 — 600 *მ*. ნაკრძალის ფართობია 747 *ჰა*. დაარსებულია 1950 მესამეული ხანის რელიქტის — კავკ. ძელქვის იშვიათი მასივის დაცვაშენახვის მიზნით. კავკ. ძელქვა იზრდება როგორც ცალკე კორომებად, ისე რცხილასა და ჯაგრცხილასთან ერთად; შერეულია აგრეთვე მუხა, ნეკერჩხალი და სხვ. ქვეტყეს ქმნის კუნელი, კვიდო, შინდანწლა, ზღმარტლი, ასკილი. ნაკრძალში ძელქვის სიმაღლეა 20—30 *მ*, დიამეტრი — 90 *სმ*-მდე. გარდა მრავალი სახეობის ფრინველისა, ნაკრძალში ბინადრობენ ძუძუმწოვრებიც: შველი, კურდღელი, მელა, თეთრყელა კვერნა და სხვ.

**ბაბანოვა** მარიამ ივანეს ასული [დ. 29. X (11. XI). 1900, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1954), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1920. 1920—27 მუშაობდა „რსფსრ I თეატრში" (შემდეგ მეიერხოლდის სახ. თეატრი), პარალელურად მონაწილეობდა რევოლუციის თეატრის (ამჟამად მოსკ. მაიაკოვსკის სახ. თეატრი) სპექტაკლებში, 1927 საბოლოოდ გადავიდა რევოლუციის თეატრში, სადაც შეასრულა როლები: გოგა (ფაიკოს „პორტფელიანი კაცი"), კოლოკოლჩიკოვა და მაშა (პოგოდინის „ჩემი მეგობარი" და „მეჯლისის შემდეგ"), ჯულიეტა (შექსპირის „რომეო და ჯულიეტა"), ტანია (არბუზოვის „ტანია") და სხვ. ბ-ს შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ფაქიზი ლირიზმი, მაღალი პროფ. კულტურა, დახვეწილი მეტყველება, პლასტიკურობა. დაჯილდოებულია ორი ორდენით.

**ბაბარი** (შუმერულად ბაბბარ < ბარბარ—ბრიალა, თეთრ-თეთრი), შუმერთა მზის ღვთაება, მზის ღმერთის უთუს ანუ *შამაშის* ერთ-ერთი სახელი. მას უკავშირებენ ქართ. წარმართულ ღვთაება ბარბალეს (იხ. ბარბარობა).

*ლიტ.*: ბარდაველიძე ვ., ქართველთა უძველესი სარწმუნოების ისტორიიდან (ღვთაება ბარბარ-ბაბარ), თბ., 1941.

*ზ. კიკნაძე.*

**ბაბა ქუჰი შირაზი** აბუ აბდ ალ-ლაჰ ალი იბნ მუჰამად (დაბ. წ. უცნობია,—გ. 1036 ან 1050/51), ირან. პოეტი-მისტიკოსი. ადრეული სუფიური პოეზიის ერთ-ერთი დიდი წარმომადგენელი. ავტორია სპარს. ლექსების დივანისა. მიაკუთვნებენ არაბ. ენაზე დაწერილ ორ ტრაქტატს— ჰუსაინ იბნ მანსურ ჰალაჯის ბიოგრაფიას და მისტიკოსთა ცხოვრების აღწერილობას, რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია. პოეტს ბევრი უმოგზაურია, შეხვედრია თავისი დროის გამოჩენილ მისტიკოს მოღვაწეებს და ბოლოს შირაზის მახლობლად მთაზე განმარტოებულა. მის ლექსებში სუფიური სიმბოლიკა უკვე მწყობრი სისტემის სახითაა წარმოდგენილი. ეს გარემოება მეცნიერებს აფიქრებინებს, რომ ირანში სუფიურ პოეზიას XI ს-ზე ადრე უნდა ჩაჰყროდა საფუძველი.

*ვ. კოტეტიშვილი.*

**ბაბახანიანი** არაქელ (1860—1932), სომეხი ისტორიკოსი, იხ. *ლეო ა.*

**ბაბახანოვი** აბდულა ბაბახანის ძე (დ. 1910, ტაშკენტი), უზბეკი არქიტექტორი. სსრკ სახ. არქიტექტორი (1970), სკკპ წევრი 1943-იდან. უზბ. სსრ არქიტექტორთა კავშირის თავ-რე (1945—47 და 1964—68), ტაშკენტის პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი. დაამთავრა ტაშკენტის სამშენებლო ინ-ტის არქიტექტურის ფაკ-ტი (1933), მოსკოვის არქიტ. ინ-ტის ასპირანტურა (1934—37) და კუიბიშევის სახ. სამხ. საინჟინრო აკადემია. მონაწილეობდა სამამულო ომში. მთავარი ნამუშევრებია: ქ. ტაშკენტის ცენტრის რეკონსტრ. პროექტი (1946—47, პირველი პრემია რესპ. კონკურსზე), ჰამზა ჰაკიმ-ზადე ნიაზის მავზოლეუმი შაჰიმარდანში (1950), ლაჰუთის სახ. დრამ. თეატრი დუშანბეში (1954) და სხვ. დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**ბაბაჯანიანი** ამაზასპ ხაჩატურის ძე (დ. 18. II. 1906, სოფ. ჩარდახლი, ახლანდ. შამქორის რ-ნი, აზერბ. სსრ), ჯავშანსატანკო ჯარების მთავარი მარშალი (1975). საბჭ. კავშირის გმირი (26. IV. 1944). სკკპ წევრი 1928-იდან. ეროვნებით სომეხი. 1925 მოხალისედ წავიდა წითელ არმიაში. დაამთავრა სამხ.-ქვეითთა სკოლა (1929). მონაწილეობდა სსრკ-ფინეთის ომში (1939 — 40). დიდი სამამულო ომის დასაწყისში მეთაურობდა მსროლელთა პოლკს (1941 ივნ-იდან — 1942 აპრ-მდე). 1942 სექტ-იდან მეთაურობდა მე-3 მექანიზებულ ბრიგადას (1943 ოქტ-იდან მე-20 გვარდიული). მდ. დნეპრის გადალახვისას ბრიგადის უნარიანი ხელმძღვანელობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. 1944 აგვ-დან 1945 მაისამდე მეთაურობდა გვარდიულ სატანკო კორპუსს. დაამთავრა გენშტაბის სამხ. აკადემია (1948). 1959-იდან ოდესის სამხ. ოლქის ჯარების სარდალია, 1967—69—საბჭ. კავშირის მარშლის რ. მალინოვსკის სახ. ჯავშანსატანკო ჯარების სამხ. აკადემიის უფროსი, 1969 მაისიდან—სატანკო ჯარების უფროსი. სსრკ VI — IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, აგრეთვე 10 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბაბაჯანიანი** არნო არუთინის ძე (დ. 22. I. 1921, ქ. ერევანი), სომეხი საბჭ. კომპოზიტორი და პიანისტი, სსრკ სახ. არტისტი (1971). სკკპ წევრი 1956-იდან. დაამთავრა ერევნისა (1947) და მოსკოვის (1948, პროფ. კ. იგუმნოვის კლასი) კონსერვატორიები. დემოკრ. ახალგაზრდობის საერთაშ. ფესტივალების ლაურეატი პრაღასა (1947) და ბუქარესტში (1953). ბ-ის სტილის ჩამოყალიბებაზე გავლენა იქონია ს. *რახმანინოვისა* და ა. *ხაჩატურიანის* შემოქმედებამ. ბ-ის უმთავრესი ნაწარმოებებია: „გმირული ბალადა", ფორტეპიანოსა და ორკესტრისა-



ი. ბაბალაშვილი.



მ. ბაბანოვა ტანიას როლში (ა. არბუზოვის პიესა «ტანია»).



ა. ბაბახანოვი.



არ. ბაბაჯანიანი.

თვის (1950, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), საფორტეპიანო ტრიო (1953), 6 სურათი ფორტეპიანოსათვის (სომხ. სსრ სახელმწ. პრემია, 1967). პოემა-რაფსოდია სიმფონიური ორკესტრისათვის (1954), კონცერტები ვიოლინოსა (1949) და ვიოლონჩელოსათვის (1962), 2 სიმებიანი კვარტეტი, სავიოლინო სონატა, მრავალი პოპულ. სიმღერა, მუსიკა კინოფილმებისათვის. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Григорян А., А. Бабаджанян, М., 1961.

**ბაბეზია** (Babesia), ან პიროპლაზმა (Piroplasma), უმარტივეს ცხოველთა გვარი სარკოდინების კლასისა. სახელი დაერქვა (1893) რუმინ. მეცნიერის ვ. ბაბეშის (V. Babeş) პატივსაცემად, რ-მაც პარაზიტები პირველად მსხვ. რქ. საქონლის სისხლში აღმოაჩინა (1888). ბ. ცხვრის, თხის, ღორის, ცხენის, ძაღლის, მსხვ. რქ. საქონლის და სხვ. სისხლის პარაზიტია და იწვევს მძიმე დაავადებას — *ბაბეზიოზს*. ძუძუმწოვართა სისხლში ბ. უსქესოდ მრავლდება — იყოფა 2–4 ინდივიდად. დაავადება გადააქვს ტკიპას, რ-ის ნაწლავის სანათურსა ან უჯრედებში ბ. უკვე სქესობრივად მრავლდება. წარმოქმნილი ფორმები გადადის ტკიპის კვერცხუჯრედში. ტკიპის ასეთი კვერცხიდან იჩეკება დასნებოვნებული ლარვები, რ-თა ყველა ორგანო და სანერწყვე ჯირკვლები შეიცავს ბ-ს. სისხლის წოვის დროს ტკიპის ნერწყვთან ერთად ცხოველის სისხლში ხვდებიან ბ-ები, რ-ებიც ერითროციტებში იჭრებიან. სსრკ-ში გავრცელებულია ბ-ის 10 სახეობა, რ-თაგან საქართველოში გვხვდება Piroplasma bigeminum, P. suis, P. caballis, P. canis და სხვ.


ი. ბაბელი.

**ბაბეზიოზი**, ბაბეზიელოზი, ცხოველთა დაავადება, რ-საც იწვევს სისხლის პარაზიტი — *ბაბეზია*. ვეტ. მნიშვნელობა აქვს მსხვ. რქ. საქონლის ბ-ს. გავრცელებულია ევროპაში, აფრიკაში, აზიასა და სსრკ-ის ევროპულ ნაწილში. ამიერკავკასიასა და შუა აზიაში გვხვდება მხოლოდ ცხვრის ბ.; დაავადებას იწვევს საძოვრის ტკიპის კბენისას ორგანიზმში შეღწეული ბაბეზიები. მკვეთრად მატულობს ტემპ-რა, ყაბზობას ენაცვლება ფაღარათიანობა, ფურის წველადობა 80%-ით მცირდება, რძე ყვითლდება, ზოგჯერ მოწითალოდ იფერება, მწირდება. მეორე-მესამე დღეს შარდი მუქ შინდისფერს ღებულობს. დაავადება 4–8 დღე გრძელდება. სიკვდილიანობა ძროხისა 40%-ს, ცხვრისა და თხისა 80%-მდე აღწევს. გამოჯანმრთელებული ცხოველი 2–3 წელს განმეორებით აღარ ავადდება. მკურნალობა ტარდება ჰემოსპორიდინით, აკაპრინით და სხვ.; პროფილაქტიკა: ტკიპების მოსპობა ცხოველის სხეულსა და საძოვრებზე.

**ბაბელი** ისააკ ემანუილის ძე [1 (13). VII. 1894, ოდესა, — 17. III. 1941], რუსი საბჭ. მწერალი. პირველი მოთხრობები გამოაქვეყნა 1916 მ. გორკის ჟურნ. „ლეტოპისში“. 1917 მ. გორკის რჩევით თავი მიანება ლიტ. საქმიანობას და 1924-მდე ბევრი პროფესია გამოიცვალა: მუშაობდა განათლების სახ. კომისარიატში, იყო პირველი ცხენოსანი არმიის მებრძოლი და პოლიტმუშაკი, შემდეგ მსახურობდა სტამბაში, იყო გაზეთის რეპორტიორი პეტროგრადში, თბილისში და სხვ. 1924-იდან აქვეყნებდა მოთხრობებს, რ-ებიც შემდეგ გაერთიანდა ციკლებში: „ცხენოსანთა არმია“ (1926) და „ოდესური მოთხრობები“ (1931). „ცხენოსანთა არმია“ სამოქალაქო ომის უშუალო შთაბეჭდილებათა საფუძველზე შექმნილი პოეტური მოთხრობების წიგნია. მისი პერსონაჟები არიან წითელი არმიის მებრძოლები, აგრეთვე ანარქისტულად განწყობილი კაზაკები. „ოდესურ მოთხრობებში“ დახატულია რევოლუციამდელი ებრაელი ხელოსნებისა და მეწვრილმანეების ცხოვრების სურათები. „ოდესური მოთხრობების“ მიხედვით ბ-მა 1928 შექმნა პიესა „მზის ჩასვლა“. მისი მეორე პიესაა „მარია“ (1935), რ-იც ასახავს რევ. წლებში თავადაზნაურული ყოფის რღვევას. ავტორია რამდენიმე კინოსცენარისა. ბ. აღიარებულია მცირე მოთხრობების ოსტატად. მისი ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

*თხზ.*: Избранное, М., 1966; ცხენოსანთა არმია, თბ., 1971.

**ბაბ-ელ-მანდების სრუტე** (არაბ. ბაბ-ელ-მანდები, სიტყვასიტყვით — მწუხარების ჭიშკარი), სრუტე აფრიკასა და არაბეთის ნ.-კ. სამხრ.-დას. დაბოლოებას შორის. წითელ ზღვას აკავშირებს ადენის ყურესა და არაბეთის ზღვასთან. მინ. სიგანე 26,5 *კმ*, მინ. სიღრმე ფარვატერზე 182 *მ*. კ. პერიმი სრუტეს ორ (დიდი და მცირე) გასასვლელად ყოფს. სრუტეს დიდი ეკონ. და სტრატეგიული მნიშვნელობა აქვს, მასზე გადის გზა ევროპიდან აღმ. და სამხრ. აზიასა და ავსტრალიისაკენ.

**ბაბენბერგები** (Babenberger), ფრანკი გრაფების საგვარეულო (976–1246), 976-იდან ბავარიის *აღმოსავლეთის მარკის* მარკგრაფები იყვნენ, 1156-იდან ავსტრიის, ხოლო 1192-იდან აგრეთვე შტირიის ჰერცოგები. მათი მმართველობის დროს ავსტრია *„საღვთო რომის იმპერიის“* ერთ-ერთ ყველაზე ძლიერ სამთავროდ იქცა.

ბ-ის მნიშვნელოვანი წარმომადგენლები არიან: ჰაინრიხ II იაზომირგოტი (1141–77), ლეოპოლდ V (1177–94), ლეოპოლდ VI (1198–1230).

**ბაბეფი** (Babeuf) გრაკხ (ნამდვ. სახელი ფრანსუა ნოელი) (23. XI. 1760, სენ-კანტენი, — 27. V. 1797), ფრანგი რევოლუციონერი, უტოპიური კომუნიზმის წარმომადგენელი, *დირექტორიის* დროს „თანასწორობისათვის შეთქმულების“ მეთაური. ახალგაზრდობიდანვე იყო ფეოდ. წყობილებისა და აბსოლუტიზმის შეურიგებელი მოწინააღმდეგე. რუსოს და მაბლის (უფრო გვიან მორელის) იდეების გავლენით ჯერ კიდევ რევოლუციამდე ქადაგებდა ე. წ. „სრულყოფილ ჭეშმარიტ თანასწორობას“, რ-იც უფლებრივ პოლიტ. თანასწორობასთან ერთად ითვალისწინებდა ქონებრივ თანასწორობას. 1785 წამოაყენა პროექტი, რ-იც ითვალისწინებდა მსხვილ საადგილმამულო მფლობელობათა შეცვლას ე. წ. „კოლექტიური ფერმებით“. კომუნისტური იდეებით გატაცებული ბ. აქტიურად მონაწილეობდა 1789 რევოლუციაში, გაბედულად იცავდა ღარიბთა ინტერესებს; მოითხოვდა ფეოდ. უფლებათა სრულ უსასყიდლო ლიკვიდაციას, მსხვილი საადგილმამულო საკუთრების გაუქმებას; კონფისკაციაქმნილი საეკლ. ქონების გაყიდვის ნაცვლად მის განაწილებას და იჯარით გაცემას ხანგრძლივი ვადით; სათემო მიწების დაყოფას; დაბოლოს „აგრარული კანონის“ გატარებას (მიწების დანაწილებას თანაბარ ნაკვეთებად), რასაც ჯერ კიდევ 1789 დაწერილ წიგნ „მუდმივ კადასტრში“ იცავდა. 1790 ბ. დააპატიმრეს არაპირდაპირი გადასახადების გადახდის წინააღმდეგ მოძრაობის ორგანიზებისათვის (გაათავისუფლეს ჟ. პ. *მარატის* დახმარებით). 1791, მეფე ლუი XVI-ის გაქცევასთან დაკავშირებით, იგი რესპ. დაფუძნების მომხრედ გამოვიდა. რევ. პრაქტიკამ და განსაკუთრებით იაკობინელთა დიქტატურის გამოცდილებამ დაარწმუნა ბ., რომ აუცილებელი იყო კერძო საკუთრების უარყოფა, რის შედეგადაც განხორციელდებოდა „სრულყოფილი თანასწორობა“ („სრულყოფილი თანასწორობის საზოგადოების“ დაფუძნება მისთვის კომუნისტური იდეალების განხორციელებას ნიშნავდა). 1793 დასასრულს ბ. დააპატიმრეს სიყალბის ჩადენის ცილისმწამებლური ბრალდებით. პატიმრობიდან განთავისუფლების შემდეგ იგი თავდაპირველად ვერ გაერკვა 9 თერმიდორის (1794. 27. VII) გადატრიალების კონტრრევ. ხასიათში. მაგრამ მალე თერმიდორული რეჟიმის სასტიკი მოწინააღმდეგე გახდა. 1795 თებ. ბ. კვლავ დააპატიმრეს, ოქტომბერში გაათავისუფლეს; ფ. მ. ბუონაროტის, ო. ა. დართეს, შ. ჟერმენსა და სხვებთან ერთად იგი კომუნისტური მოძრაობის, „თანასწორობისათვის შეთქმულების“ ორგანიზატორი და ხელმძღვანელი გახდა. 1796 შემოდგომიდან მეთაურობდა „აჯანყების საიდუმლო დირექტორიას“ და სახალხო გამოსვლას ამზადებდა. მაგრამ მოძრაობის ერთ-ერთმა მონაწილემ — გრიზელმა გასცა შეთქმულნი. ვანდომში გასამართლების შემდეგ ბ. სიკვდილით დასაჯეს.

ბ-სა და მის მომხრეებს, *ბაბუვისტებს* მნიშვნელოვანი ადგილი უკავიათ მეცნ. კომუნიზმის წინამორბედებს შორის. კ. მარქსი და ფ. ენგელსი ძირითადად მაღალ შეფასებას აძლევდნენ ბ-ის ნაწარმოებებს, რ-ებიც პროლეტარიატის მოთხოვნებს ასახავდა (მარქსი კ. და ენგელსი ფ., კომუნისტური პარტიის მანიფესტი, თბ., 1974, გვ. 52), მაგრამ ამასთანავე გმობდნენ ბაბუვიზმისათვის დამახასიათებელ უხეშ გამთანაბრებლობას. ამ მოძრაობის ისტ. მნიშვნელობა პირველ ყოვლისა ის არის, რომ ბაბუვისტებმა პირველებმა სცადეს აჯანყების საშუალებით განეხორციელებინათ კომუნისტური იდეალები.

*ლიტ.*: სიკინჭალაშვილი რ., გრაკხუს ბაბეფის რევოლუციამდელ შეხედულებათა შესახებ, «თბილ. უცხო ენათა პედ. ინ-ტის შრომები», 1972, ტ. 11–12; Буонарроти Ф., Заговор во имя равенства, пер. с франц., [2 изд.], т. 1–2, М., 1963; Далин В., Гракх Бабеф накануне и во время Великой французской революции (1785–1794), М., 1963; Advielle V., Histoire de Gracchus Babeuf et du babouvisme, v. 1–2, P., 1844.

**ბაბექი**, ფაფაქი (ნამდვ. სახელი ჰასანი) (დაახლ. 798–800 — იანვ. 838), სახალხო აჯანყების ბელადი აზერბაიჯანსა და დას. ირანში დაახლ. 816–837 (იხ. *ბაბექის აჯანყება*). დაიბადა ბილალაბადში (ირანის აზერბაიჯანი), წვრილი ვაჭრის ოჯახში. ბავშვობაში მწყემსობდა, მეაქლემედ დაჰყვებოდა ქარავნებს, თავრიზში ხელოსნის შეგირდი იყო. მონაწილეობდა *ხურამიტების* მოძრაობაში. 816 სათავეში ჩაუდგა ანტიარაბულ აჯანყებას. აჯანყების ჩახშობის შემდეგ ალბანელმა ფეოდალებმა ბ. არაბებს გადასცეს, რ-ებმაც ხალიფის თანდასწრებით სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბაბექის აჯანყება.

**ბაბექის აჯანყება**, დიდი სახალხო ანტიფეოდ. და ანტიარაბ. აჯანყება აზერბაიჯანსა და დას. ირანში *ბაბექის* წინამძღოლობით დაახლ. 816–837. მისი მთავარი მონაწილენი იყვნენ *ხურამიტების* მოძღვრების მიმდევარი გლეხები და ხელოსნები, რ-ებიც იბრძოდნენ არაბთა ბატონობის, ფეოდ. ექსპლუატაციისა და გაბატონებული რელიგიის — ისლამის წინააღმდეგ. მათ ბევრი წვრილი მიწათმფლობელიც მიემხრო. შეიქმნა ძლიერი ლაშქარი, რ-ის ცხენოსანი ჯარი 20 ათ. მხედარს ითვლიდა. 819–827 აჯანყებულებმა დაამარცხეს არაბთა 6 ლაშქარი. მტრის გარნიზონების განდევნის შემდეგ ისინი დაეუფლნენ მთელ აზერბაიჯანს და ირანის ზოგიერთ პროვინციას. აჯანყებამ სომხ. და საქართვ. ზოგი რაიონიც მოიცვა. ბაბექის მომხრეთა რიცხვმა 300 ათ. კაცს მიაღწია. ერთ ხანს არაბთა სახალიფომ აჯანყებულებს სერიოზული წინააღმდეგობა ვერ გაუწია, რადგან ბიზანტიასთან ომითა და ეგვიპტეში აჯანყების (830–33) ჩახშობით იყო დაკავებული. 833 ბიზანტიასთან დაზავების შემდეგ,

ხალიფა მუთასიმმა (833—842) მთელი ძალები აჯანყებულთა წინააღმდეგ მიმართა. 834 ქ. ჰამადანთან ბრძოლაში აჯანყებულებმა მძიმე დამარცხება განიცადეს (არაბ. წყაროების მიხედვით, დაახლ. 60 ათ. კაცი დაკარგეს). 835 ხალიფამ არაბთა ჯარის სათავეში გამოჩენილი სარდალი, უსრუშანის მმართველი ჰაიდარ იბნ კავუს აფშინი დანიშნა. აჯანყებულები თანდათან კარგავდნენ ძალებს. ფეოდალები, რ-ებიც პირველ ხანებში მიემხრნენ აჯანყებას, თანდათან ჩამოშორდნენ მას. ბაბექის მომხრეები ბოლოს ბაძის ციხეში (თალიშის მთები, ყარაბაღი) გამაგრდნენ. ბაბექმა ბიზანტ. იმპერატორს არაბების წინააღმდეგ ერთობლივი ბრძოლა შესთავაზა. 837 ბიზანტ. ლაშქარი შეება არაბებს, მაგრამ აჯანყებულთა მდგომარეობა ამით არ შემსუბუქებულა. მძიმე ბრძოლების შემდეგ, 837 შემოდგომაზე არაბებმა ბაძი აიღეს. მიუხედავად დამარცხებისა, ბ. ა-მ დაასუსტა სახალიფო და დააჩქარა მისი დაშლა.

*ლიტ.*: История Азербайджана, Баку, 1958, с. 117—125; Томара М., Бабек, М., 1936; Ямпольский З. И., Восстание Бабека, Баку, 1941.

**ბაბი** (ნამდვილი სახელი საიდ ალი მუჰამადი) (20. X. 1819 — 9. VII. 1850), ბაბიდების სექტის დამაარსებელი, შირაზელი ვაჭარი. *ბაბიდების აჯანყებების* (1848—52) ხელმძღვანელი ირანში. თავდაპირველად იგი შეიხიტების შიიტური სექტის წევრი იყო, რ-იც მუსლ. მესიის *მაჰდის* მოსვლას ქადაგებდა. 1844 თავი გამოაცხადა ჭიშკრად (ბაბი), რ-ის მეშვეობით მაჰდის ნება ხალხამდე უნდა მისულიყო. 1847 ბ. დააპატიმრეს; ციხეში დაწერა წიგნი „აღსარება", რ-შიც გადმოცემულია *ბაბიზმის* პრინციპები. ბაბიდების აჯანყებების დროს ბ. დახვრიტეს შაჰის ხელისუფლებმა თავრიზში.

**ბაბი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (მოლითის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. მთისწინეთზე, მდ. ჩხერიმელის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 520 *მ,* ორჯონიკიძიდან 16 *კმ,* მოლითიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მესიმინდეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მოლითში. ბ-კა. ბ. მოხსენიებულია იმერეთის მეფის ალექსანდრე III-ის 1658—60 წწ. სიგელში.

**ბაბია,** ბაბია-გურა (Babia Góra), დასავლეთი ბესკიდების (კარპატები) უმაღლესი მწვერვალი. სიმაღლე 1725 *მ*. აღმართულია პოლონეთ-ჩეხოსლოვაკიის საზღვარზე.

**ბაბიდების აჯანყებები,** სახალხო ანტიფეოდ. აჯანყებები ირანში 1848—52, ობიექტურად მიმართული იყო აგრეთვე უცხო კაპიტალის შემოჭრის წინააღმდეგ. ბ. ა-ში აქტიურად მონაწილეობდნენ გლეხები, ხელოსნები, ქალაქის ღატაკი ფენები და წვრილი ვაჭრები; ხელმძღვანელები იყვნენ სამღვდელოების დაბალი ფენიდან და წვრილ ვაჭართა წრიდან გამოსული ბაბიდების სექტის წევრები (იხ. *ბაბი, ბაბიზმი*). ირანის სოც.-ეკონ. განვითარების დაბალმა დონემ განაპირობა ბაბიდური მოძრაობის რელიგ. ფორმა. აჯანყებულთა მთავარი მოთხოვნა იყო თემური საკუთრების აღდგენა. ბ. ა-ის მონაწილენი მიზნად ისახავდნენ სამართლიანობისა და თანასწორობის სამეფოს შექმნას, სადაც არ იქმნებოდა ადამიანის ექსპლუატაცია. ბაბიდების პირველი აჯანყება მოხდა მაზანდარანში 1848 სექტ. მოლების — მოჰამედ ალი ბარფორუშისა და ჰუსეინ ბოშრუეს ხელმძღვანელობით. აჯანყებულებმა (სულ. 2000 კაცი) შექმნეს გამაგრებული ბანაკი ქ. ბარფორუშის სამხრ.-აღმ-ით და სცადეს თავიანთი უტოპიური იდეების პრაქტიკულად განხორციელება—შემოიღეს ქონებრივი თანასწორობა. აჯანყება 1849 მაისში ჩააქრეს. უფრო ორგანიზებული იყო მეორე აჯანყება ზანჯანში 1850 ივნ.-დეკ-ში. ბაბიდებმა, მ. შ. ქალებმა, მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს შაჰის ჯარებს. ხელისუფლება სასტიკად გაუსწორდა ბაბიდებს. შედარებით ხანმოკლე აღმოჩნდა მესამე აჯანყება ნეირიზში (ფარსი) 1850 ივნისში. მისი ჩაქრობის შემდეგ ბაბიდთა რაზმები ფარსის მთებში განაგრძობდნენ შეიარაღებულ ბრძოლას. ბ. ა-ის ჩახშობის შემდეგ ბაბიდებმა ტერორი გააჩაღეს. 1852 აგვ. სცადეს მოეკლათ შაჰი ნასრ ედ-დინი, მაგრამ უშედეგოდ. ხელისუფლებამ ბევრი მათგანი სიკვდილით დასაჯა.

*ლიტ.*: Иванов М. С., Бабидские восстания в Иране (1848—1852), М.—Л., 1939; Казем-Бек А. К., Баб и бабиды, СПб., 1865; Browne E. G., Materials for the study of Babi religion, Camb., 1918.

**ბაბიზმი,** ბაბიდების სექტის რელიგ. მოძღვრება. შეიქმნა XIX ს. 40-იან წწ. ირანში (დამაარსებელი — *ბაბი,* ამოსავალი — შიიტური მოძღვრება იმამებისა და მაჰდის შესახებ). ბ. კაცობრიობის განვითარებას ჰყოფდა საფეხურებად, რ-თაგან თითოეულს გარკვეული რელიგია შეესაბამებოდა; იგი დრომოჭმულად აცხადებდა ისლამს და ახ. ეპოქის სახელმძღვანელო პრინციპად ბაბის საღვთო წიგნ „აღსარებას" მიიჩნევდა. ირანში ბურჟ. ურთიერთობათა ჩასახვა აირეკლა ბაბიდების ქადაგებებში ადამიანთა თანასწორობის, პიროვნებისა და ქონების დაცვის, ბაბიდთა წმინდა სამეფოს შექმნის შესახებ. ამ სამეფოდან, ბ-ის მოთხოვნით, უნდა განედევნათ არაბაბიდები და მათი ქონება ბაბიდებს შორის გაენაწილებინათ. ეს ვაჭართა ინტერესებს შეესაბამებოდა. ბ-ის დემოკრ. ელემენტებმა განვითარება პოვა ბაბის მოწაფეების — მოჰამედ ალი ბარფორუშის, ყორათ ოლ-ეინის და სხვ. ქადაგებებში გადასახადების გაუქმების, კერძო საკუთრების საზ. საკუთრებად გადაქცევის, ქალების მამაკაცებთან უფლებრივი გათანაბრების შესახებ. *ბაბიდების აჯანყებების* მარცხის შემდეგ ბაბის ძმამ და მიმდევარმა ბეჰაულამ ბ-ს დემოკრ. შინაარსი ჩამოაცილა და შექმნა კოსმოპოლიტური მოძღვრება — *ბეჰაიზმი*. თავდაპირველად ბ-ის მიმდევრებს აზალიტები ეწოდათ.

*ლიტ.*: Беляев Е. А., Мусульманское сектантство, М., 1957; Иванов М. С., Бабидские восстания в Иране (1848—1852), М.—Л., 1939. *ვ. ჩოჩიევი.*

**ბაბი-იარი,** დიდი ხევი კიევის ჩრდ. ნაწილში. აქ 1941 სექტ. გერმანელმა ოკუპანტებმა დახვრიტეს დაახლ. 50—70 ათ. კაცი, უმთავრესად ებრაელები. შემდეგ ბ.-ი-ში 2 წლის მანძილზე მოქმედებდა ე. წ. სირეცის სიკვდილის ბანაკი, სადაც დატყვევებული იყვნენ კომუნისტები, კომკავშირელები, იატაკქვეშელები, სამხ. ტყვეები და სხვ.; თავიანთი ბოროტმოქმედების კვალის დასაფარავად ფაშისტებმა 1943 აგვ.-სექტ., კიევიდან უკან დახევის დროს, მოსპეს ბანაკი, ამოთხარეს და ღუმელებში დაწვეს ასიათასობით გვამი, ხოლო ფერფლი ირგვლივ მიმოფანტეს. სექტ. დამლევს აჯანყდა ღუმელებთან მომუშავე 330 სიკვდილმისჯილი პატიმარი, რ-თაგან 15 კაცი ცოცხალი გადარჩა. 1966 ოქტ-ში მასობრივი ჟლეტის ადგილზე ობელისკი დაიდგა.

**ბაბილა,** ბაბილე, საქართველოს კათალიკოსი დაახლ. VII ს. დასაწყისიდან, ქართლში ადარნასე ბაკურის ძის ერისმთავრობის დროს.

**ბაბილი,** სოფელი ლენტეხის რ-ნში (ლენტეხის სად. საბჭო), სვანეთის ქედის განშტოების (მდ-ების ლონაურისა და ჩოლურის წყალგამყოფი) სამხრ. კალთაზე, მდ. ცხენისწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 760 *მ,* ლენტეხიდან 3 *კმ*. ლენტეხის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა დაბა ლენტეხში. ბ-კა.

ბაბიდების აჯანყებები ირანში




**ბაბილონეთი,** ძვ. სახელმწიფო შუამდინარეთის სამხრეთში (ახლანდ. ერაყის ტერიტ.). წარმოიშვა ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში, დამოუკიდებლობა საბოლოოდ დაკარგა ძვ. წ. 539. სახელი ეწოდა მთავარი ქ. ბაბილონის მიხედვით, რ-ის აღზევებამდე (ტრადიციულად ხშირად შემდგომ ხანებშიც) ეწოდებოდა „შუმერი და აქადი". ბ-ის ისტორია ოთხ პერიოდად იყოფა: 1. ძველბაბილონური ხანა (ძვ. წ. 1895—1518); 2. კასიტური პერიოდი (ძვ. წ. 1518—1204); 3. პოლიტ. დაქვეითების ხანა (ძვ. წ. 1204—626); 4. ახალბაბილონური სამეფო (ძვ. წ. 626—539).

ბ-ის პირველ პერიოდს ამორეული დინასტიის ხანასაც უწოდებენ. ძვ. წ. 1894 *ამორეველების* ტომების ბელადმა სუმუაბუმმა დაიპყრო სამხრ. შუამდინარეთში მდებარე ისინის სამეფოს ტერიტ. ნაწილი და ქ. ბაბილონში გამაგრდა. მისი მეფო-

ბაბილონეთი
ძვ. წ. XVIII-VI სს.



ბით (ძვ. წ. 1894—1881) ჩაეყარა საფუძველი ბ-ის ამორეულ დინასტიას, რ-ის პირველი წარმომადგენლები არცთუ აქტიურად გამოდიოდნენ საგარეო პოლიტ. ასპარეზზე. მათი მოღვაწეობა ძირითადად სამშენებლო საქმიანობით იფარგლებოდა. განსაკუთრებით გაძლიერდა ბ. ამ დინასტიის მეექვსე მეფის *ხამურაბის* (ძვ. წ. 1792—1750) ზეობაში. ბ-ის ტერიტ. ამ დროს მოიცავდა თითქმის მთელ შუამდინარეთს — სპარსეთის ყურიდან ჩრდ-ით ვიდრე სირიის უდაბნომდე. იგი წინა აზიის უძლიერეს სახელმწიფოდ და ცენტრალიზებულ დესპოტიად იქცა. ხამურაბი ფართო სამშენებლო მოღვაწეობას ეწეოდა, მის დროს შეიქმნა ბრწყინვალე არქიტ. ანსამბლები, გაფართოვდა სარიგაციო სისტემა, გაიყვანეს გზები, უფრო ფართოდ გავრცელდა ბრინჯაოს იარაღი და ხელსაწყოები. მან მოაწესრიგა ქვეყნის მმართველობა, შემოიღო ერთიანი კანონმდებლობა (იხ. *ხამურაბის კანონები*). მის დროს ბ-ის საზოგადოება იყოფოდა ორ მთავარ ნაწილად — თავისუფალნი და არათავისუფალნი. მონების რიცხვი გაცილებით ნაკლები იყო, ვიდრე თავისუფალთა. მონობა ამ პერიოდში ძირითადად საოჯახო მონობის სახით იყო წარმოდგენილი. სახელმწიფოს ნატურალური შემოსავლის უმთავრეს ნაწილს სამეფო მიწებიდან მიღებული შემოსავალი შეადგენდა. ძველბაბილ. ხანაში არსებობდა სატაძრო და სათემო მიწებიც, იყო აგრეთვე კერძო საკუთრებაში მყოფი მიწის ფონდი, ყიდვა-გაყიდვის უფლებით. სავაჭრო და სავახშო ოპერაციებს აწარმოებდნენ სავაჭრო აგენტები—თამქრები. ხამურაბის გარდაცვალების შემდეგ ბ. სწრაფად დაქვეითდა. მის მემკვიდრეებს გამუდმებული თავდაცვითი ომები უხდებოდათ ელამელების, *კასიტებისა* და სხვ. წინააღმდეგ, რ-თა შემოსევებიც დამთავრდა სამხრ. შუამდინარეთში კასიტების სრული გაბატონებით (ძვ. წ. XVI ს.). აღსანიშნავია რამდენიმე კასიტი მეფის მოღვაწეობა. აგუმ II, ბურნაბურიაშ I, ქურიგალზუ I და ქადაშმან-ენლილ I აქტიურად აფართოებდნენ ბ-ის ტერიტორიას, უმთავრესად ჩრდ-ით. კასიტმა მეფეებმა გააერთიანეს შუმერი და აქადი. ქვეყანა კვლავ გაძლიერდა. აქადური ენა იმდროინდელი აღმ. სამყაროს დიპლ. ენა გახდა. ბ-სა და ეგვიპტეს შორის ცხოველი სავაჭრო და დიპლ. ურთიერთობა დამყარდა. ეგვიპტიდან შემოჰქონდათ ოქრო. კასიტურ ხანაში დაიწყო მიწათმფლობელობის ახ. ფორმის გავრცელება. სასახლესთან დაახლოებულ პირებს მეფე აძლევდა მიწის ნაკვეთებს და საგანგებო საბუთით უმტკიცებდა მასზე ხელშეუვალობის უფლებას. ამ საბუთის ტექსტს აწერდნენ ნაკვეთებში დადგმულ სამიჯნე ქვებზე — ქუდურუებზე. ასეთი ნაკვეთები მემკვიდრეობით გადადიოდა. ეს აძლიერებდა მიწათმფლობელებს და ასუსტებდა მეფის ხელისუფლებას. განვითარდა მეცხოველეობა, განსაკუთრებით მეცხენეობა. განვითარდა აგრეთვე ვაჭრობა. აღებმიცემობაში ფულის ფუნქციას ასრულებდა ოქროსა და ვერცხლის ზოდები, მაგრამ გაბატონებული მდგომარეობა მაინც ნატურალურ გაცვლა-გამოცვლას ეჭირა. ამავე დროს გაძლიერდა მითანის, ასურეთისა და ხეთების სამეფოები. კასიტურ მმართველებს თავდაპირველად კეთილმეზობლური ურთიერთობა ჰქონდათ ასურეთთან, მაგრამ XIV ს-იდან მათი ურთიერთობა დაიძაბა, ხოლო XIII ს-ში ასურეთმა აგრესიული მოქმედება დაიწყო და ბ-ის ტერიტ. ნაწილი მიიტაცა. ქადაშმან-ენლილ II შეუკავშირდა ხეთების მეფე ხათუსილ III-ს, მაგრამ ვერც ამან დაიცვა ბ. ასურეთის ახ. ექსპანსიისაგან. ასურეთის მეფემ თუქულთი-ნინურტა I-მა დალაშქრა ქვეყანა და დაანგრია ბაბილონი; ამავე პერიოდში დაეცა ხეთების სამეფო და კვლავ დაიწყო კასიტური ბ-ის აღორძინება (განსაკუთრებით ძვ. წ. XII ს. დასაწყისში). ძვ. წ. 1155 ელამელებმა დაარბიეს ბ. და დაამხვეს კასიტების ძალაუფლება. ქვეყანას სათავეში ჩაუდგა ადგილ. წარმოშობის, ე. წ. ისინის II დინასტიის პირველი მეფე *ნაბუქოდონოსორ I* (ძვ. წ. 1146—1123), რ-მაც გარკვეულ წარმატებებს მიაღწია ელამელებთან და ასურელებთან ბრძოლაში; იგი შეეცადა აგრეთვე დაეპყრო სირია.

სოც.-ეკონ. ურთიერთობა ამ პერიოდში ძირითადად ისეთივე დარჩა, როგორც კასიტურ ხანაში. ძვ. წ. II ათასწლ. ბოლოს სამხრ. შუამდინარეთის ტერიტორიაზე დამკვიდრდა ქალდეური ტომი (იხ. *ქალდეველები*), რ-იც ცდილობდა ბ-ში გაბატონებას. ძვ. წ. 729 ბ. ასურეთმა დაიპყრო, ხოლო მისი აჯანყებების შემდეგ მთლიანად დაანგრია ქ. ბაბილონი (ძვ. წ. 689 და 648). მხოლოდ VII ს. ბოლოს შეძლო ბ-მა ასურეთის ბატონობისაგან განთავისუფლება. ასურეთის მეფის ნაცვალი ბ-ში, ქალდეველი ნაბუფალასარი, ქურუმობასა და სავაჭრო-მონათმფლობელურ არისტოკრატიაზე დაყრდნობით, განუდგა ასურეთს და თავი ბ-ის მეფედ გამოაცხადა. ასურეთის წინააღმდეგ იგი მიდიელებს შეუკავშირდა, ასურეთის დაცემის შემდეგ, *კიაქსართან* ერთად გაიყო ასურეთის ტერიტორია. ასე შეიქმნა ახალბაბილონური სამეფო, რ-იც განსაკუთრებით გაძლიერდა ნაბოფალასარის მემკვიდრის ნაბუქოდონოსორ II-ის (ძვ. წ. 604—562) ზეობაში. საშინაო პოლიტიკაში იგი ქურუმობას ეყრდნობოდა; დაპყრობითი ომებს ძირითადად სირიისა და პალესტინის წინააღმდეგ აწარმოებდა. ძვ. წ. 586 ნაბუქოდონოსორ II-მ დაანგრია იერუსალიმი და ბ-ში გადაასახლა 70 ათ. ებრაელი (ე. წ. ბაბილონის ტყვეობა), ძვ. წ. 574 ცამეტწლიანი ალყის შემდეგ აიღო *ტვიროსი*. წარმატებით ილაშქრა ეგვიპტელების წინააღმდეგ და უზრუნველყო ბ-ის უშიშროება (პალესტინის სამხრ. საზღვარზე). ამ პერიოდში ბ. მიდიასთან ერთად წინა აზიის უძლიერესი სახელმწიფო იყო. ახალბაბილონურ ეპოქაში ქალაქებმა შეიძინეს სავაჭრო-ხელოსნური ცენტრების მნიშვნელობა, მოიპოვეს მთელი რიგი პრივილეგიები და პოლიტ. თვითმმართველობა, განსაკუთრებით აღორძინდა ბაბილონი, რ-ის სწორ და განიერ ქუჩებს ამშვენებდა ლამაზად ნაგები სახლები და დიდი მოედნები. იგი მთელი წინა აზიის სავაჭრო ცენტრად გადაიქცა (აღსანიშნავია „ეგიბის ძეთა სავაჭრო სახლი" ბაბილონში და „მურაშუს ძეთა სავაჭრო სახლი" ნიფურში). გაჩნდა მონათა ექსპლოატაციის ახ. თავისებური ფორმა — მონების ნაწილს ფართო საალებმიცემო საქმიანობის უფლება ეძლეოდა. ნაბუქოდონოსორ II-ის სიკვდილის შემდეგ ტახტი მისი უნიათო მემკვიდრეების საცილო გახდა. ქურუმთა ძლიერი ფენის მხარდაჭერით ძვ. წ. 555 გამეფდა ნაბონიდი. ორი წელი მან მონდომა მღელვარებათა ჩახშობას სირიასა და პალესტინაში, ხოლო როცა გადაწყვიტა სამეფო რეზიდენცია ქვეყნის ჩრდ-ით, თავის მშობლიურ ქალაქ *ხარანში* გადაეტანა, უკმაყოფილო ქურუმობამ იგი ფაქტობრივად ჩამოაცილა ტახტს და ბ-ში მისი ძე ბალთაზარი გაამეფა. მალე არასახარბიელოდ შეიცვალა საგარეო ვითარებაც. თითქმის მთელი წინა აზია დაიპყრო გაძლიერებულმა *აქემენიდთა სახელმწიფომ*. ძვ. წ. 539 ბაბილონს, *კიროს II* მიადგა. მას მიემხრნენ ბაბილონელი ვაჭრები, რ-ებსაც კიროს II-ის დაპყრობათა შედეგად ხელიდან ეცლებოდათ წინა აზიის სავაჭრო ცენტრები, და ნაბონიდის უკმაყოფილო ქურუმები; მოღალატეებმა ქალაქის კარი გაუღეს კიროსს, რ-მაც თითქმის უბრძოლველად აიღო იგი, შემდეგ მოკლა ბალთაზარი, დაატყვევა და კარმანიაში გაგზავნა ნაბონიდი. თუმცა სპარსეთის მეფეები ძვ. წ. 482-მდე თავს ნომინალურად ბ-ის მეფეებად აცხადებდნენ, ფაქტობრივად ქვეყანამ დაკარგა პოლიტ. დამოუკიდებლობა.

*ლიტ.*: ძველი აღმოსავლეთის ისტორია, თბ., 1971; Дандамаев М. А., К вопросу о положении рабов в поздней Вавилонии, «Вестник древней истории», 1969, № 4; Дьяконов И. М., Проблемы экономики. О структуре общества Ближнего Востока до середины II тыс. до н. э., იქვე, 1968, № 3—4; Koldewey R., Das wiedererstehende Babylon, 4. Aufl., Lpz., 1925; Macquen J. G., Babylon, L., 1964; Meissner B., Babylonien und Assyrien, Bd. 1—2, Hdlb., 1920—25.
*ჯ. შარაშენიძე.*

**ბაბილონი** (შუმერ. Kadingirra, აქად. Babilu, ებრ. Bābel, ბერძნ. Babylōn —ღმერთის კარიბჭე), ძვ. ქალაქი შუამდინარეთში ევფრატის სანაპიროზე, ახლანდ. ქ. ჰილის (ერაყი) მახლობლად. დააარსეს შუმერებმა ძვ. წ. III ათასწლეულში; ძვ. წ. XIX ს. დასაწყისამდე ბ. უმნიშვნელო ქალაქი იყო, ემორჩილებოდა ჯერ აქადის მეფეებს (XXIV—XXII სს.), შემდეგ ურის III დინასტიის მეფეებს (XXII—XXI სს.). ძვ. წ. XIX ს-ში იგი აიღო *ამორეველების* ბელადმა სუმუაბუმმა; სუმუაბუმი იყო ბაბილონის პირველი მეფე და I დინასტიის (ძვ. წ. 1894—1595) დამაარსებელი. მეფობის პირველსავე წელს მან აგო ქალაქის კედლები. ბ-ის მოსახლეობა ამ დროისთვის მთლიანად სემიტური გახდა. ხამურაბის მეფობის (ძვ. წ. XVIII ს.) პერიოდში ქალაქში შეიქმნა ახ. არქიტ. ანსამბლი გრანდიოზული სასახლეებითა და ძლიერი თავდაცვითი სიმაგრეებით. ამ დროიდან ვიდრე ძვ. წ. III ს-მდე ბ. იყო ძვ. აღმოსავლეთის ეკონ, პოლიტ. და კულტ. ცენტრი. ძვ. წ. 539 მას დაეუფლა კიროს II; ძვ. წ. 331 კი — ალექსანდრე მაკედონელი, რ-მაც ბ. თავისი სახელმწიფოს დედაქალაქად გამოაცხადა. ძვ. წ. 312 ქალაქს დაეპატრონა *სელევკე I* ნიკატორი, რ-მაც მოსახლეობის დიდი ნაწილი *სელევკიაში* გადაასახლა. ამ პერიოდიდან ბ-მა დაკარგა მნიშვნელობა.

ბ-ის ნანგრევებმა 1850-იდან მიიპყრო არქეოლოგების ყურადღება. ქალაქის ისტორიას იკვლევდნენ ო. ჰ. ლეიარდი, ჟ. ოპერტი, ჰ. რასამი, ჯ. *სმითი* და სხვ. გერმანიის აღმ. საზ-ბის არქეოლ. ექსპედიციამ რ. *კოლდევეის* ხელმძღვანელობით 1899—1917 გამოავლინა ნაბუქოდონოსორ II-ის (ძვ. წ. VI ს.) და ჰეროდოტეს მოგზაურობის დროინდელი (ძვ. წ. V ს.) ბ., რ-ის მოსახლ. 0,5 მლნ. აღწევდა. ქალაქი გეგმით დას-იდან აღმ-კენ





ბაბილონი. ზემოთ იშთარის კარიბჭე. ძვ. წ. VI ს. რ. კოლდევეის რეკონსტრუქცია. წინააზიური მუზეუმი. ბერლინი. ბაბილონი. საერთო ხედი ძვ. წ. VI ს. რეკონსტრუქცია.

წაგრძელებულ, დაახლ. 10 $კმ^2$ ფართობის, სწორკუთხედს წარმოადგენდა. დაგეგმვას საფუძვლად ედო ქალაქის კარიბჭეებისაკენ მიმართული რვა ფართო პროსპექტი, რ-ებსაც უერთდებოდა ვიწრო ქუჩები, შესახვევები და ჩიხები (ქალაქის მშენებლობის ეს პრინციპი ელინიზმის ეპოქაში აითვისეს ბერძნებმა და რომაელებმა). ჰეროდოტე წერდა, ბ. ისე მშვენივრად არის გაშენებული, როგორც არცერთი ჩვენთვის ცნობილი ქალაქი, იგი სავსეა სამ- და ოთხსართულიანი სახლებითო. ქალაქს ორ არათანაბარ ნაწილად ყოფდა ევფრატი. მის მარცხ. ნაპირზე ძვ. ქალაქი იყო გაშენებული, მარჯვენაზე — ახალი; ისინი ერთმანეთს უკავშირდებოდნენ 115 *მ* სიგრძისა და 6 *მ* სიგანის ხიდით. ქალაქს გარს ერტყა სამრიგა, აგურით ნაშენი ქონგურებიანი გალავანი, რ-საც ბევრი კოშკი და რვა კარიბჭე ჰქონდა. ქალაქის ცენტრში მდებარეობდა სატაძრო კომპლექსი ესაგილა, რ-იც მოკირწყლული საპროცესიო გზით უკავშირდებოდა იშთარის კარიბჭეს. ბ-ის ჩრდილოეთ ნაწილში იყო ნაბუქოდონოსორ II-ის ციხე-დარბაზი დაკიდული ბაღებით. სასახლის ლურჯი შორენკეცით მოპირკეთებულ სამეფო დარბაზის კედლებს ყვითელი სვეტების გამოსახულება და ორნამენტირებული ფრიზი ამკობდა. ამ სასახლეში გარდაიცვალა ალექსანდრე მაკედონელი. ქალაქს გარს ერტყა ხეხილის ბაღები, მდიდარ მოქალაქეთა ვილები და მამულები. ბ-ის ალმ-ით აღმოჩენილია ძვ. წ. IV ს. ბერძნ. თეატრის ნანგრევები.

*ლიტ*.: Белявский В. А., Вавилон легендарный и Вавилон исторический, М., 1970.

**ბაბილონის გოდოლი,** ძვ. ებრ. მითის თანახმად, მსოფლიო წარღვნის შემდეგ ადამიანებმა განიზრახეს სენაარის მიწაზე (მესოპოტამია) ქალაქისა და ისეთი კოშკის აშენება, რ-იც ცას მისწვდებოდა. ადამიანის თავხედობით განრისხებულმა ღმერთმა აურია მათ ენა და გაფანტა მთელ დედამიწაზე. დაუმთავრებელ ქალაქს ეწოდა ბაბილონი (სახელწოდებას ლეგენდა უკავშირებს ძვ. ებრ. სიტყვას — ბალალ — არევა). მითში თავისებურად აისახა ბაბილონის ზიკურათების (სატაძრო-რელიგ. დანიშნულების გიგანტური შენობები) მშენებლობა და მასში სხვადასხვა ეთნ. ჯგუფის მონაწილეობა. გადატანით — უწესრიგოდ მოფუსფუსე ბრბო, აურზაური, არეულობა.

**ბაბილონის ტყვეობა პაპებისა,** იგივეა, რაც *ავინიონის ტყვეობა პაპებისა.*

**ბაბილონურ-ასურული კულტურა,** ძვ. წ. IV—I ათასწლ. მესოპოტამიაში მოსახლე ხალხების — შუმერების, აქადელების, ბაბილონელებისა და ასურელების კულტურა.

ძვ. შუამდინარეთის ხალხების მატერ. კულტურა შედარებით მაღალ დონეზე იდგა; თუმცა ქვის იარაღები საბოლოოდ მხოლოდ III ათასწლ. დასაწყისში გამოვიდა ხმარებიდან. III ათასწლ. შუა ხანებიდან მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი უკვე ცნობილი იყო ჩამოსხმა, კვერვა, ჭედვა, ოქროსა და ვერცხლის მავთულის დამზადება, ფილიგრანი. ძირითადი სამშენებლო მასალა იყო ალიზი, იშვიათად — გამომწვარი აგური. ცნობილი იყო კამარა, მაგრამ მას ნაკლებად ხმარობდნენ. მოგვიანებით ტექნიკაში შესამჩნევი პროგრესი მოხდა; სრულყოფილი გახდა სამხ. ტექნიკა: შეიქმნა საომარეტლებიანი ჯარი (II ათასწლ. დასაწყისიდან), ცხენოსანი ჯარი, გამაგრებული სამხ. ბანაკები; ჯარი შეიარაღდა ხმლებით, სპილენძის ბალთებისაგან ასხმული ჯაჭვის პერანგებით, იყენებდნენ საალყო იარაღს — ურნალებს; აგებდნენ ქვისა და ტყავის რუმბების ხიდებს. ძვ. წ. I ათასწლ. ასურეთში და ბაბილონში გაჩნდა რკინის იარაღი, ხელოსნობაში დაიწყო ალმასის ბურღის ხმარება; დაახლოებით II და I ათასწლ. მიჯნაზე შეიქმნა ახ. სარწყავი ტექნიკა — წყლის ამოსაქაჩი ბორბალი (საკიე) და „უსასრულო“ თოკი ტყავის სათლებით (ჩერდი). ძვ. წ. VII ს. ასურეთში აშენდა პირველი ქვის აკვედუკი.

მეცნ. განვითარების მნიშვნელოვანი ფაქტორი იყო სამეურნეო პრაქტიკა, რ-იც მოითხოვდა, უპირველეს ყოვლისა, საზომთა სისტემის შემუშავებას, აგრეთვე მინდვრის ფართის, ბეღლებისა და ხელოვნურ წყალსატევთა მოცულობის განმსაზღვრელი ხერხების დამუშავებას; ამის საფუძველზე III ათასწლ. ბოლოს შეიქმნა შუმერულ-ბაბილ. მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა. ბაბილონელი მათემატიკოსები ფართოდ იყენებდნენ შუმერების მიერ შექმნილ ანგარიშის სისტემას, რ-ის საფუძველზეც შეადგინეს რიცხვების გამრავლებისა და გაყოფის, რიცხვების და მათი კვადრ. და კუბური ფესვების, კვადრატებისა და კუბების და სხვ. გამოთვლითი ცხრილები (იხ. *ლურსმული მათემატიკური ტექსტები*). ბაბილონელებმა იცოდნენ კვადრ. განტოლების ამოხსნა, აგრეთვე „პითაგორას თეორემა“ და „პითაგორას“ რიცხვთა პოვნის მეთოდები (პითაგორამდე ათას წელზე უფრო ადრე). პლანიმეტრიული ამოცანების გარდა ისინი წყვეტდნენ სტერეომეტრიულ ამოცანებსაც (სხვადასხვაგვარი სივრცითი სხეულების მოცულობის განსაზღვრა), პრაქტიკაში ფართოდ იყენებდნენ მინდვრების, ადგილების, ცალკეულ ნაგებობათა გეგმების გამოხაზვას, ჩვეულებრივ, უმასშტაბოდ.

დიდ წარმატებებს მიაღწიეს ბაბილონელებმა ქ ი მ ი ა შ ი, რ-საც უმთავრესად გამოყენებითი ხასიათი ჰქონდა. შემონახულია ბრინჯაოს დამზადების II ათასწლ. რეცეპტები, აგრეთვე ჭიქურის ნიმუშები.

გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ წ ა რ მ ო დ გ ე ნ ა თ ა განზოგადების ცდას წარმოადგენს „მსოფლიოს რუკა“, რ-ზედაც დედამიწა წარმოდგენილია ბრტყელ სხეულად, მას კვეთს ჩრდ. მთებიდან გამომდინარე მდები — ტიგრი და ევფრატი; იგი გარშემორტყმულია ოკეანით, ხოლო ოკეანეს „ციური კაშხალი“ აკრავს გარს და ზედ რამდენიმე (სამი ან შვიდი) ცის თაღია დაყრდნობილი. დედამიწის ქვეშ ბაბილონელებს ჯოჯოხეთი („დიდი მთა“) წარმოედგინათ. გაცილებით უფრო ფართო იყო აქაური ვაჭარ-პრაქტიკოსების გეოგრაფიული თვალსაწიერი (I ათასწლეულისთვის ესპანეთიდან ინდოეთამდე).

დიდ წარმატებებს მიაღწია ამ პერიოდში მ ე დ ი ც ი ნ ა მ ა ც. განვითარდა ცალკეული დარგები — გინეკოლოგია, ვეტერინარია; ქირურგიაში ცნობილი იყო ამპუტაცია, მოტეხილობათა შეხორცება, თვალიდან ლიბრის მოშორება და სხვ. ძვ. წ. II ათასწლ. II ნახევრის და ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევრის სამედიცინო ტექსტებში ადამიანის სხეულის ნაწილები უკვე ანატ. სისტემაშია მოყვანილი. სისტემატიზებულია ზოგიერთი დაავადება და მისი განმკურნავი წამლებიც.

ასტრონ. და მეტეოროლ. დაკვირვებათა საფუძველზე განვითარდა ა ს ტ რ ო ლ ო გ ი ა (ძვ. წ. I ათასწლ.) და ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა. გამოიყო პლანეტები, რ-ებსაც უძრავი ვარსკვლავებისაგან განსხვავებით (მათ მშვიდად მობალახე ცხვრებს ადარებდნენ) „ბიბუს“ — „თხებს“ უწოდებდნენ. აქედანვე იწყება პლანეტების მოძრაობაზე დაკვირვება; შემონახულია ვენერას მოძრაობისადმი მიძღვნილი ტექსტები. ასტრონომიის განვითარების შედარებით მაღალი დონე, როგორც ჩანს, მთვარის კ ა ლ ე ნ დ რ ი ს მოთხოვნილებებით იყო გამოწვეული. თავდაპირველად ყოველ ქალაქ-სახელმწიფოს ქონდა თავისი კალენდარი, მაგრამ ბაბილონის აღზევების შემდეგ მთელ ქვეყანაში მოქმედებდა ერთიანი ბაბილ. კალენდარი. წელიწადი 12 მთვარის თვეს შეიცავდა (29 ან 30 დღე-ღამე; სინოდური თვე ან მთვარის ფაზების ცვალებადობის პერიოდი დაახლოებით 29,5 დღე-ღამეს მოიცავდა). ვინაიდან მზის წელიწადი მთვარისაზე უფრო ხანგრძლივია, ამიტომ ამ შეუსაბამობის ასაცილებლად დროდადრო დამატებით თვეს უმატებდნენ. ძვ. წ. II ათასწლ. შუა ხანებისათვის უკვე აღწერილი იყო თანავარსკვლავედები, აღრიცხავდნენ მნათობთა ჰელიაკალურ ამოსვლებს და ა. შ. I ათასწლ. შუა ხანებში უკვე დადგენილი იყო ნაკიანი თვეების ანგარიშის ზუსტი წესი. ინტენსიურად განვითარდა გამოთვლითი ასტრონომია. შემორჩენილია ტექსტები, რ-ებშიც განსაზღვრული წლისათვის (ან წელთა თანმიმდევრობისათვის) მოცემულია მთვარის ან პლანეტის მდებარეობა დროის გარკვეულ შუალედებში. ბაბილონელი ასტრონომების დიდი დამსახურება იყო საროსის — დროის იმ შუალედის აღმოჩენა, რ-ის გავლის შემდეგ მზისა და მთვარის დაბნელება იმავე თანამიმდევრობით მეორდება. ბაბილ. მეცნიერების საფუძვლებს იცნობდნენ მეზობელი ხალხებიც — ელამის ტომები, ხეთები, ფინიკიელები. ასურელთა წვლილი უმნიშვნელო იყო, თუმცა ბაბილონის სამეცნ. ლიტ-რა ძვ. წ. XII—VII სს. ასურეთის ბ-კებმა შემოინახა. ბაბილ. მეცნიერების ზოგიერთი მიღწევა აითვისეს ძვ. ბერძენმა მეცნიერებმაც, მაგრამ არა უშუალოდ, არამედ ფინიკიისა და მცირე აზიის გზით. გარდა ასტრონომიისა, რ-ის გავლენა, როგორც ჩანს, უშუალო იყო, შუმერულ-ბაბილ. ზომა-წონის სისტემა დაედო საფუძვლად წინა აზიის ბევრ მეტროლოგიურ სისტემას, ხოლო სამოცობით თვლის პოზიციურმა სისტემამ ჩვენამდეც მოაღწია (ამ სისტემით დღესაც სარგებლობენ გრადუსების ან საათის, წუთების და წამების განსასაზღვრავად).

ი ს ტ ო რ ი ი ს, როგორც მეცნიერების, ჩანასახია ე. წ. „მეფეთა ნუსხა“ — ისტ. მოვლენების თხრობა უძველესი დროიდან გვიანდ. პერიოდამდე. იგი შედგენილია დაახლოებით ძვ. წ. 2100, სამეფო ხელისუფლების აბსოლუტურობის იდეის დასასაბუთებლად. ტაძრისა და სასახლის მდივნები ყოველწლიურად იწერდნენ ამბებს, რ-ებიც საინტერესოდ მიაჩნდათ, თუმცა არც ერთი ჩანაწერი არ წარმოადგენს განზოგადების, ამა თუ იმ ისტ. მოვლენის კანონზომიერ პროცესად გააზრების ცდას.

შედარებით უკეთ განვითარდა ფ ი ლ ო ლ ო გ ი ა. ძვ. შუამდინარეთში ორი სხვადასხვა მოდგმისა და ენის ხალხის — შუმერებისა და სემიტების მეზობლობამ, მათმა მჭიდრო პოლიტ. და ეკონ. კავშირმა განაპირობა ორივე ენის შესწავლის საჭიროება. ამ მიზნით ადგენდნენ სასკოლო სახელმძღვანელოებს, პირველ რიგში კი ლურსმული ნიშნების ცხრილებს (სილაბარებს), სადაც მითითებული იყო შუმერული და აქადური წაკითხვა. მოღწეულია აგრეთვე აქადურ-ხეთური, აქადურ-კასიტური და შუმერულ-აქადურ-ხეთური ლექსიკონები, რ-ებიც ძვირფასი წყაროა ძვ. აღმოსავლეთის მკვდარი ენების შესასწავლად. ამ მხრივ განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს სასწავლო სახელმძღვანელოების დანიშნულებით შედგენილ შუმერული და აქადური ენების გრამატიკებს. განათლების ძირითად კერას წარმოადგენდა სასახლესა და ტაძრებთან არსებული სკოლები. სკოლა იყო თავისებური ლიტ. ცენტრი. მაგ., ქ. ნიფურში ენლილის ტაძარ ექურთან არსებული ედუბა („დაფების სახლი“) წარმოადგენდა უმაღლეს სკოლასა და კულტ. ცენტრს. აქ დიდი შემოქმედებითი და საგანმანათლებლო მუშაობა მიმდინარეობდა.

ბაბილ.-ასურ. რ ე ლ ი გ ი ა და მ ი თ ო ლ ო გ ი ა წერილობით დადასტურებულ რელიგიათა შორის ერთ-ერთი უძ-





ბაბილონეთი. კასიტური სამიჯნე ქვა ქუდურუ.

ველესია (ძვ. წ. II ათასწლ.), მათ შესახებ ცნობები შემორჩენილია მითებში, ჰიმნებში, ლოცვებში, რიტუალურ ტექსტებში, პოეტურ ეპოსსა და სხვ. ხასიათის ძეგლებში. ღვთაებათა პანთეონი ძირითადად შუმერულია. მისი ინფილტრაცია და ასიმილაცია სემიტურ ღვთაებებთან უძველეს დროშივე მოხდა. ბაბილ.-ასურ. რელიგიის საფუძველია შუმერული ღმერთების ტრიადული სისტემა. პირველი ტრიადა—ანუ, ენლილი და ეა (შუმერული ენქი), რ-იც შეესაბამება შუამდინარულ წარმოდგენას სამყაროს შესახებ, განასახიერებს კოსმოსის სამ სფეროს — ცას, ხმელეთს (ჰაერითურთ) და მიწისქვეშა წყლებს. მეორე ტრიადა ასტრალური ხასიათისაა — სინი (მთვარე), შამაში (მზე) და იშთარი (ვენერა), რ-იც თამუზთან ერთად დაკავშირებული იყო მცენარეთა ნაყოფიერების ფართოდ გავრცელებულ კულტთან. ამ ორი ტრიადის გვერდით მნიშვნელოვანი ადგილი ეპყრათ ქვესკნელის ღვთაებებს: ნერგალს — ქვესკნელის მეფეს — და მის მეუღლეს ერეშქიგალს. სხვა ღმერთები ბუნებრივ და სოც. მოვლენებს განასახიერებდნენ. პანთეონი დროდადრო ივსებოდა „დაპყრობილი", უცხო ტომების ღმერთებით. მცირე ღვთაებების რიცხვი 3 ათასს აღწევდა. ესენი იყვნენ იგიგები — ცის დემონები და ანუნაქები — ქვესკნელის დემონები, მათ დანაწილებული ჰქონდათ ცა, მიწა და ქვესკნელი, სადაც მიცვალებულთა სამართალს განაგებდნენ. ქალღმერთები ან ღმერთების ცოლები იყვნენ, ან „დიდი დედები", ღმერთების დედად წოდებულნი (მაგ., მამი, თაშმეთუ). განსაკუთრებული როლი ჰქონდა *იშთარს* (შუმერული ინანა). ღმერთების ატრიბუტად შეიძლება ჩაითვალოს „ბედისწერის დაფები" (დუბ შიმათი), რ-თა საშუალებით განსაზღვრავდნენ კოსმოსისა და კაცთა მოდგმის ბედს. თვით ღმერთები, ელინური სამყაროს ღმერთებისაგან განსხვავებით, ბედისწერას არ ემორჩილებოდნენ. სახალხო კულტის მნიშვნელოვანი ფაქტორი იყო ავი სულების შიში, ისინი ემუქრებოდნენ ადამიანის ჯანმრთელობასა და კეთილდღეობას. რელიგ. ამ ასპექტს უფრო მეტი ადგილი ეთმობოდა, ვიდრე დიდი ღმერთებისადმი თაყვანისცემას. თითოეულ გვარს, ოჯახს თუ ინდივიდს თავისი მფარველი ღვთაება ჰყავდა, რ-იც იცავდა მას ავი სულებისაგან. ქურუმები რამდენიმე კლასად იყოფოდნენ: ერთნი (მათ ეწოდებოდათ ქალუ) ღვთისმსახურებას და ტაძრის მუსიკას განაგებდნენ, მეორენი (მაშმაშუ, აშიფუ) შემლოცველნი იყვნენ, მესამენი (ბარუ) ნათელმხილველნი — სიზმრებსა და სასწაულებს განმარტავდნენ. მათ მოვალეობას შეადგენდა ცთომილებზე დაკვირვება, კეთილ და უკეთურ დღეთა გამორჩევა. იყვნენ ქურუმი ქალებიც, რ-ებიც დიდი პატივით სარგებლობდნენ. ისინი საღვთო ქორწინების რიტუალს ასრულებდნენ სეზონურ დღესასწაულებზე, იშთარის ტაძრისადმი იყვნენ შეწირული (იშთარითუ, კადიშთუ და სხვ.).

ქ. ბაბილონის აღზევების დროს (ძვ. წ. XVIII ს.) პანთეონში პირველი ადგილი დაიჭირა ამ ქალაქის პატრონმა ღვთაებამ მარდუქმა. ასევე ასურეთში დაწინაურდა ქ. ასურის მთავარი ღვთაება ასური, რ-იც ასურელთა ეროვნ. მთლიანობას განასახიერებდა (როგორც ერთ დროს შუმერთა ღმერთი ენლილი). რელიგია ბოლომდე პოლითეისტური დარჩა, თუმცა მისი განვითარების განსაზღვრულ პერიოდში (ძვ. წ. XVIII ს.) იგრძნობოდა მონოთეიზმისაკენ მიდრეკილება, როცა მარდუქს თითქმის ყველა ღმერთის ატრიბუტი მიაწერეს.

მითოლოგიაში კონდენსირებულია შუამდინარული ცოდნა სამყაროს, ბუნების მოვლენათა და ადამიანის შესახებ. იგი წარმოიშვა და ვითარდებოდა შუმერული ტრადიციის ძლიერი გავლენით. მითებში მოკვდავნი არ მონაწილეობდნენ. მათი პერსონაჟები მარტოოდენ ღმერთები იყვნენ. ჩვენამდე მითების მხოლოდ მცირე ნაწილმა მოაღწია, ისიც ფრაგმენტულად. ყველაზე უკეთ შემონახულია შვიდდაფიანი ეპოსი ქვეყნის გაჩენის შესახებ — „ენუმა ელიში" („ოდეს ზემოთ"—დასაწყისი სტრიქონები). დასაბამიერი ქაოსის წყალში (თიამათი—მლაშე წყლები, მდედრული საწყისი და აფსუ—მტკნარი წყლები, მამრული საწყისი) ჩაისახნენ ღმერთების თაობები, რ-ებიც შეებრძოლნენ თავიანთ წინაპრებს და ქაოსიდან მოწესრიგებული სამყარო შექმნეს, მათვე დამარცხებული ღმერთის სისხლისაგან შექმნეს ადამიანი. სხვა მითის მიხედვით, ადამიანის სუბსტანცია თიხაა, რ-იც ანუს ჩანაფიქრის მიხედვით, ქალღმერთმა არურუმ მოზილა და სული შთაბერა (ასე იბადება ენქიდუ გილგამეშის ეპოსში). შუამდინარული წარღვნის მითი (არქეოლ. გამოკვლევების შედეგად დადასტურდა, რომ კატასტროფული წყალდიდობა მომხდარა ძვ. წ. IV ათასწლ. შუამდინარეთში), რ-იც რამდენიმე ვერსიით არის შემონახული (მათ შორის გილგამეშის ეპოსის XI დაფაში და ფრაგმენტულად შემონახულ მითში „ეა და ათრახასისი"),საგრძნობლად უახლოვდება ბიბლიურ თქმულებას. წარღვნა წარმოდგენილია როგორც მიჯნა ძველსა და ახალ კაცობრიობას შორის. „იშთარის ჩასვლა ქვესკნელად" ანალოგიური შუმერული მითის ვარიანტია. იგი დაკავშირებულია მკვდარი და კვლავ აღმდგარი ღვთაების კულტთან, რ-იც ფართოდ იყო გავრცელებული მთელ წინა აზიაში. ფრაგმენტულად არის შემორჩენილი (სასკოლო დაფის სახით) „ნერგალისა და ერეშქიგალის" მითი. ქვესკნელის დედოფალი ციურ ღმერთებს გაწყვეტით ემუქრებოდა, მაგრამ ვერაფერი დააკლო ნერგალს, რ-იც ჩავიდა ქვესკნელში და ცოლად შეირთო შეშინებული დედოფალი. ფრაგმენტულია აგრეთვე მითი გიგანტური ფრინველის ანზუს შესახებ, რ-მაც ბედისწერის დაფები მოსტაცა ენლილს და დასაკარგავში მიიმალა. ღმერთების მიერ მოწყობილი სამყარო განსაცდელში ჩავარდა, ყველანი აღდგნენ და, როგორც იქნა, დაიბრუნეს ბედისწერის დაფები. ამ მითს როგორც შინაარსის, ისე სტილის მხრივ სამყაროს შექმნის მითის „ენუმა ელიშის" გავლენა ატყვია. მითები, როგორც წესი, გადმოცემულია პოეტური ფორმით და, როგორც ჩანს, ბევრ მათგანს განსაკუთრებულ დღესასწაულებზე კითხულობდნენ მუსიკის თანხლებით, ზოგიერთმა ჩვენამდე რიტუალური ტექსტების სახით მოაღწია.

ბაბილ.-ასურ. **ლიტერატურა** შექმნილია აქადური ენის ასურ. და ბაბილ. დიალექტებზე. განიცადა შუმერული ზეპირსიტყვიერებისა და მწერლობის დიდი გავლენა. წერილობითი ძეგლები (თიხის დაფებზე) შემონახულია ძვ. წ. II ათასწლეულიდან ვიდრე I ათასწლეულის შუა საუკუნეებამდე. მაგრამ მისი დასაბამი გაცილებით ადრეა საგულვებელი. მიუხედავად იმისა, რომ ასურელებსა და ბაბილონელებს მრავალი საუკუნის განმავლობაში ცალკე სახელმწიფოები ჰქონდათ, მათი ლიტ-რა საერთო იყო. ასურული ლიტ-რა ნაკლებ ორიგინალურია, იგი ბაბილ. მხატვრული შემოქმედებით საზრდოობდა, მაგრამ ეს საერთო ლიტ-რა უმთავრესად შემოინახა ასურეთის მეფეთა (განსაკუთრებით ასურბანიფალის) წიგნთსაცავებმა. ამ ლიტ. მემკვიდრეობიდან პირველ რიგში აღსანიშნავია მითები, რ-ებიც გადმოგვცემენ შუამდინარელთა კოსმოგონიურ, კოსმოლოგიურ და თეოლოგიურ შეხედულებებს (იხ. ზემოთ—**რელიგია და მითოლოგია**).

ეპოსი ქვეყნის გაჩენის შესახებ („ენუმა ელიში") დაწერილია არქაიზებულ, საგანგებო ეპიურ დიალექტზე. აღსანიშნავია ადაპას თქმულება და ეტანასა და არწივის ლეგენდა. ადაპას ამბავი მოგვითხრობს თუ როგორ გაუსხლტა ადამიანს ხელიდან უკვდავება, ხოლო ეტანას ლეგენდაში დასმულია დანაშაულისა და მისი გამოსყიდვის პრობლემა. ეპიკური შემოქმედების მწვერვალია *გილგამეშის ეპოსი*. მოგვიანო ხანის ნიმუშია ერას ეპოსი, მასში დიდი ექსპრესიით არის გადმოცემული სისხლისმღვრელი ომების დრამა, რ-ის სულისჩამდგმელია ჭირისა და სიკვდილის ღმერთი ერა. ომებისა და მშვიდობიანობის მიზეზები ახსნილია მითურ-რელიგ. თვალთახედვით. მრავალრიცხოვან სტერეოტიპულ ჰიმნებს, ლოცვებსა და ფსალმუნებს შორის გვხვდება ბევრი პოეტური ქმნილება, რ-ებიც იშვიათი სიძლიერით გადმოგვცემენ ადამიანის მიმართებას კოსმოსური ძალებისადმი, მის სულიერ დრამას, საკუთარი ცოდვის შეგნებას. მათს საფუძველზეა შექმნილი „უბრალო ტანჯულის აღსარება", სადაც დრამის გმირად გვევლინება ყველასაგან მიტოვებული სნეული და ზნეობრივად შეურაცხყოფილი ადამიანი, რ-საც ხსნის იმედი ჯერ არ გაჰქრობია (საჩინოა ანალოგია იობის წიგნთან). მსგავსი ხასიათის ძეგლებში მკვეთრად ისახება სოც. უთანასწორობისა და ჩაგვრის თემა („ბრძენკაცისა და მისი ტანჯული მეგობრის დიალოგი"). მიუხედავად იმისა, რომ ბაბილ.-ასურ. ლიტ-რა მითოსით არის შთაგონებული, აქ მაინც ვხვდებით ნაწარმოებებს, რ-ებიც ამ ცხოვრებას ადამიანურ მასშტაბში წარმოგვიდგენს და ადამიანური თვალთახედვით აფასებს. ასეთია შედარებით გვიანდ. თხზულება „ბატონისა და მონის გაბაასება" ან „პესიმისტური გაბაასება". დიდად გავრცელებული იყო დიდაქტ. ხასიათის თხზულებანი, შეგონებები. განსაკუთრებით პოპულარული უნდა ყოფილიყო *გაბაასების* ჟანრი, რ-ის ნიმუშები მრავლად შემოინახა თიხის დაფებმა: „იალღუნი და პალმა", „ხარი და ცხენი", „ტირიფი და დაფნა" და სხვ. ფრაგმენტულადაა შემორჩენილი იგავ-არაკები, შედარებით უკეთ—ანდაზები (უმთავრესად შუმერულ-აქადური ბილინგვების სახით) და გამოცანები. ბაბილ.-ასურ. ლიტ-რა განსაკუთრებით მდიდარია მატიანეებით, სადაც მეფე პირველ პირში მოგვითხრობს გარდახდილი ომების, ტაძრების მშენებლობისა და სხვა ღირსშესანიშნავ მოვლენათა შესახებ. ზოგიერთი ადგილი ამ ანალებიდან მხატვრულობას არ არის მოკლებული. ბაბილ.-ასურ. ლიტ-რა ფართოდ გავრცელდა წინა აზიის უძველეს ხალხთა შორის და დიდი გავლენა მოახდინა როგორც ამ ხალხების, ისე მოგვიანო მსოფლიო კულტ. კერების (კერძოდ, ბერძნ.-ლათ.) მწერლობაზე.

*ზ. კიკნაძე.*

ძვ. სამყაროს მხატვრულ კულტურაში (ძვ. წ. IV—I ათასწლ.) წამყვანი ადგილი უჭირავს მესოპოტამიაში მცხოვრები ტომებისა და ხალხთა **პლასტიკურ ხელოვნებას**. მესოპოტამიაში, ისე როგორც ძვ. ეგვიპტეში, განვითარდა არქიტ., ქანდაკება და ხელოვნ. სხვა დარგები.

საზოგადოების განვითარების ნელმა ტემპმა, ხელოვნების დამორჩილებამ რელიგიისადმი განსაზღვრა მხატვრული სტრუქტურისა და სტილის სიმყარე.

მესოპოტამიის მხატვრული ძეგლები (ხელით შესრულებული გეომ. ორნამენტებითა და ადამიანის, ცხოველისა და ჩიტების სტილიზებული გამოსახულებებით შემკული თიხის საკულტო ჭურჭელი, თიხის სტატუები) ძვ. წ. V—IV ათასწლ. განეკუთვნება. ძვ. წ. IV ათასწლ. შუა ხანებში გაჩნდა სამეთუნეო დაზგა (მორგვი). დაიწყო ტაძრების ინტენს. მშენებ-

ლობა (გეგმით სწორკუთხოვანი „თეთრი ტაძარი" ურუქში). შუმერში ძვ. წ. 2600 ელ-ობეიდის ტაძარში პირველად გამოიყენეს მრგვალი ქანდაკება და რელიეფი. ტაძრის კედლის გასწვრივ ნიშებში იდგა სპილენძისაგან ნაკეთები ხარის ფიგურები. შესასვლელთან კი — დიდი ოსტატობით შესრულებული სპილენძის ჰორელიეფი იყო, რ-იც ალაგ-ალაგ მრგვალ ქანდაკებაში გადადიოდა. ამ დროს ყალიბდებოდა მესოპოტამიის სკულპტურული რელიეფის პრინციპები (ალებასტრის ჭურჭელი ურუქიდან, საფეხურებიანი, ბრტყელ რელიეფიანი ფრიზით, რ-ზეც რიტმულად არის განლაგებული ჟანრული სცენები, ადამიანთა და ცხოველთა პროცესიები; ერაყის მუზეუმი, ბაღდადი). შედარებით მაღალ განვითარებას მიაღწია გლიპტიკამ (ცილინდრული საბეჭდავები, ამულეტები, რ-ებზედაც გამოსახულია სიუჟეტური სცენები ფიგურების ბუნებრივი მოძრაობით).

ქალაქ-სახელმწიფოების აღმოცენების პერიოდში (ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყისი) ხელოვნებაში იზრდება კანონიკურობისა და პირობითობის ნიშნები. შუმერის ამაღლების პერიოდში მეფის ხელისუფლების გაძლიერებამ, რ-ის დესპოტიზმი ქურუმების გავლენასა და ძალას ეყრდნობოდა, განსაზღვრა არქიტ. წამყვანი როლი, ამან თავისთავად ხუროთმოძღვრული ფორმების სიდიადეს შეუწყო ხელი. გეგმით სწორკუთხა ტაძრებს აგებდნენ ალიზით, იშვიათად — გამომწვარი აგურით ხელოვნურად შექმნილ ბაქანზე, რ-იც შენობას იცავდა სინესტისაგან: კედლებს სწორკუთხა შვერილებითა და ნიშებით ანაწევრებდნენ (ე. წ. ოვალური ტაძარი ხაფაჯეში, ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყისი — ძვ. წ. XXII ს.). ადრედინასტიური შუმერის სატაძრო ხუროთმოძღვრება სათავეს მრავალსაფეხურიან კოშკ *ზიკურათისაგან* იღებს, რ-ის ზედა სართულზე „ღმერთების საცხოვრებელი" იყო მოთავსებული. ურის ზიკურათი (ძვ. წ. XXII—XXI სს.) შედგებოდა ერთმანეთზე დადგმული სამი წაკვეთილი პირამიდისაგან. ზიკურათის ტერასები ერთმანეთთან გარეთა კიბეებით იყო დაკავშირებული, იარუსებს სხვადასხვა ფერად ღებავდნენ. შუმერის საცხოვრ. სახლი, რ-მაც გავლენა მოახდინა სატაძრო და სასახლეთა ხუროთმოძღვრებაზე, გადახურული იყო ბრტყელი სახურავით და ჰქონდა გეგმით სწორკუთხა ღია შიდა ეზო.

შუმერების მცირე პლასტიკა (მლოცველთა ქვისა და ბრინჯაოს სტატუები) გამოირჩევა სქემატურობითა და ფორმათა დაუნაწევრებლობით. გაშეშებულ სახეებზე მკვეთრად გამოიყოფა ფერადი ქვებით ინკრუსტირებული თვალები. რელიეფი ბრტყელი და სტატიკურია: თავი და ფეხები ჩვეულებრივ გადმოცემულია პროფილში, თვალები და ტანი კი — ფასში. ღმერთებისა და მეფეთა ფიგურები დიდი ზომისაა (ქ. ლაგაშის მმართველ ეანათუმის ქვის სტელა ან ე. წ. „ძერათა სტელა", სადაც საომარი სცენები იარუსებადაა განლაგებული, დახლოებით ძვ. წ. 2500; ლუვრი, პარიზი). ამავე სტილითაა შესრულებული შტანდარტი (დროშა) ურიდან. შუმერულ საბეჭდავებს პირობითობა და ორნამენტულობა ახასიათებს.

ძვ. წ. XXIV—XXII სს. ხელოვნებიდან შემორჩენილია მცირეოდენი ძეგლები, რ-ებიც მბრძანებელთა კულტის განმტკიცებას მოწმობს. რელიეფები შესრულებულია პირობითად, მაგრამ ამასთან ერთად ჩნდება კომპოზიციის თავისუფლების, ფიგურათა მოცულობის გადმოცემისა და პეიზაჟის ჩვენების სურვილი (მეფე ნარამსუენის ბატალურ სცენებიანი ქვის სტელა, ლუვრი, პარიზი; ცილინდრული ბეჭედი ნადირობის სცენით — ორივე ძვ. წ. XXII ს.), ვითარდება მრგვალი ქანდაკება. სრულყოფას აღწევს ბრინჯაოს მხატვრული დამუშავების ტექნიკა—ჩამოსხმა, ჭედვა, გრავირება.

ურის III დინასტიის პერიოდის გაერთ. სახელმწიფოში (ძვ. წ. XXII—XXI სს.) ქურუმთა ბიუროკრ. რეჟიმის პირობებში, სამხატვრო სახელოსნოებში უმთავრესად ღმერთების თაყვანისცემის კანონიკური სცენების ამსახველი რელიეფები იქმნებოდა, რ-ებიც ფორმათა სიმშრალით ხასიათდება. ქ. ბაბილონის აღზევების დროიდან (ძვ. წ. XVIII ს.) ცოტა ძეგლია შემორჩენილი. ესენია: დიორიტის სტელა მეფე ხამურაბის კანონთა კრებულის ტექსტით (სტელის ზედა ნაწილში გამოსახულია მეფე ხამურაბის ლოცვა ღმერთ შამაშის წინაშე; ლუვრი, პარიზი).

მესოპოტამიის ხელოვნების განვითარების ახ. ეტაპი დაკავშირებულია ასურეთის გაძლიერებასთან. საკუთრივ ასურ. ხელოვნება ჩამოყალიბდა ძვ. წ. II ათასწლ. აქადისა და ხეთების კულტურის გავლენით (ქ. ქარ-თუქულთი-ნინურტის სასახლის რელიეფი, ძვ. წ. XIII ს.). ასურ. ხელოვნების აყვავება ემთხვევა ასურეთის სახელმწიფოს ძლიერების ხანას (ძვ. წ. IX—VII სს.). მაღალ, ხელოვნურ ტერასებზე აღმართული ასურ. მეფეთა გეგმით სწორკუთხა მრავალოთახიანი სასახლეები რეგულარულად დაგეგმარებული ქალაქების კომპლექსებში იყო ჩართული. საზეიმო თაღოვან კარიბჭეებს ორსავ მხარეს კოშკები ჰქონდა, კოშკების ძირას კი იდგა ადამიანისთავიანი ფრთოსანი ხარების—ქალაქის მცველი კეთილი სულების მონუმ. ფიგურები. სასახლის კომპლექსში შედიოდა სწორკუთხოვანი სატაძრო შენობები და ზიკურათები (სარგონ II-ის სასახლე დურ-შარუქინში, ახლანდ. ხორსაბადი, ძვ. წ. 712—707). სასახლეთა გაფორმებაში მთავარ როლს ასრულებდა მითოლ. არსებათა, ომის და ნადირობის, სასახლის ყოფის ამსახველი კირქვისა და ალებასტრის რელიეფები. ძვ. წ. IX ს. რელიეფური ფრიზების განლაგება (ასურნასირფალ II-ის სასახლისა ქალხუში, ახლანდ. ნიმრუდი, ძვ. წ. IX ს.) სადღესასწაულოა, გამოსახულებები — სიბრტყობრივი; მკაცრადაა დაცული ორნამენტულობის პრინციპი. ადამიანის ფიზ. ძალის საჩვენებლად განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდნენ კუნთების გამოკვეთილად გადმოცემას. ძვ. წ. VIII—VII სს. რელიეფებზე ჭარბობს თხრობითი მოტივები, ცხოვრებისეული სცენები. ძვ. წ. VII ს. რელიეფებზე რეალიზმის უმაღლეს საფეხურს აღწევს ცხოველთა გამოსახულება, ძლიერდება დინამიკა და ექსპრესია (ასურბანიფალის სასახლის „მომაკვდავი ძუ ლომი", ნინევია, ძვ. წ. VII ს.). ასურ. მრგვალი ქანდაკების ნიმუშები ცოტაა გადარჩენილი. მათ მონუმენტურობა, სიმშვიდე და მასათა მთლიანობა ახასიათებს (ასურბანიფალ II-ის ქანდაკება, ძვ. წ. IX ს. ბრიტ. მუზეუმი, ლონდონი). დიდ განვითარებას მიაღწია გამოყენებითმა ხელოვნებამ (ცილინდრული საბეჭდავები, მხატვრული ფეიქრობა, ხეზე და ძვალზე კვეთა, ლითონის დამუშავება).

ასურეთის დაცემის შემდეგ (ძვ. წ. VII ს.) ხანმოკლე აღორძინებას განიცდის ბაბილონის ხელოვნება (ძვ. წ. VII—VI სს.; ახალბაბილ. პერიოდი). აღსანიშნავია ქ. ბაბილონის გამაგრების რთული სისტემა, ქალაქის ფართო, სწორი ქუჩები, ნაბუქოდონოსორ II-ის სასახლეებისა და სატაძრო კომპლექსთა ანსამბლები, ეთემენანქის 90-მეტრიანი ზიკურათი.

აქემენიდთა სახელმწიფოს მიერ ბაბილ. დაპყრობამ (ძვ. წ. 539) და სელევკიდების სახელმწიფოს ქვეშევრდომობამ (ძვ. წ. IV ს.) ბაბილონის კულტურას სპარს. და გვიანდ. ელინისტური ხელოვნების ნიშნები შესძინა. თავის მხრივ ბაბილონის ხელოვნებამ გავლენა მოახდინა ირანისა და პართიის ხელოვნების განვითარებაზე (იხ. *პართიის სამეფო*).

*ლიტ.*: გილგამეშის ეპოსი, თარგმ. აქადურიდან და კომენტ. ზ. კიკნაძისა, თბ., 1963; თამუზის სიზმარი (ძველი შუამდინარული პოეზია), თარგმ. ზ. კიკნაძისა, თბ., 1969; Вайман А. А., Шумеро-вавилонская математика III—I тыс. до н. э., М., 1961; Искусство Древнего Востока, М., 1968 (Памятники мирового искусства. Серия 1, в. 2); Крамер С. Н., История начинается в Шумере, [пер. с англ.], М., 1965; Нейгебауер О., Точные науки в древности, пер. с англ., М.,1968; Флиттнер Н. Д., Культура и искусство Двуречья и соседних стран, М.—Л., 1958; Шилейко В. К., Из поэзии Вавилона, კრ.: Восток, кн. 1, П., 1922; Ancient Near Eastern texts, relating to the Old Testament, ed. by J. B. Pritchard, 2 ed., Princeton, 1955; Champdor A., Kunst Mesopotamiens, Lpz., 1964; Dhorme E., Les religions de Babylonie et d'Assyrie, 2 éd., P., 1959; Jastrow M., Die Religion Babyloniens und Assyriens, Bd. 1—2, Giessen, 1902—07; Weber O., Die Literatur der Babylonier und Assyrier, Lpz., 1907.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ.288.

**ბაბინსკი** (Babinski) ჟოზეფ (2. XI. 1857, პარიზი, — 29. X. 1932, იქვე), ფრანგი ექიმი-ნევროპათოლოგი. პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1914). დაამთავრა სამედ. ფაკ-ტი პარიზში. 1886-იდან ხელმძღვანელობდა კლინიკას სალპეტრიერში. ბ. იყო პარიზის ნევროპათოლოგთა და ფსიქიატრთა საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი (1899) და 1907-იდან თავმჯდომარე. ბ-მ 1896 აღწერა რეფლექსი (ბაბინსკის რეფლექსი), რ-საც დიდი მნიშვნელობა აქვს ნერვული სისტემის (კერძოდ, პირამიდული გზების) ორგ. დაზიანების დიაგნოსტიკისათვის. აღწერა აგრეთვე ნათხემის ორგ. და ფუნქციური დაავადებისათვის დამახასიათებელ სიმპტომთა კომპლექსი და სხვ. ბ-მ ერთ-ერთმა პირველმა (1911) გააკეთა საფრანგეთში ცენტრ. ნერვული სისტემის სიმსივნის ქირურგ. ოპერაცია.

*თხზ.*: Sur le réflexe cutané plantaire dans certaines affections organiques du système nerveux central, «Compte rendu de la Société de biologie», 1896, sér. 10, t. 3, p. 207.


ბაბირუსა.

**ბაბირუსა** (Babyrousa babyrussa), ძუძუმწოვარი ცხოველი ღორისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძე 100 *სმ*-მდე აღწევს, სიმაღლე — 80 *სმ*-მდე. ტახს გრძელი და უკან გადაგრეხილი ეშვები აქვს, ნეზვს — მოკლე. გვხვდება სულავესისა (ინდონეზია) და ზოგიერთ მიმდებარე კუნძულზე. ბ-ები კოლტებად ცხოვრობენ ჭაობიან ტყეებსა და სანაპირო ჯაგანარში. მღამური ცხოველია. იკვებება სხვადასხვაგვარი მცენარეებითა და ცხოველებით. მაკეობა 5 თვე გრძელდება. ყრის 1—2 გოჭს. ბ-ზე ნადირობს ადგილ. მოსახლეობა. ხორცისა და ტყავის გარდა იყენებენ ეშვებსაც (სხვადასხვა ნაკეთობებისათვის).


ბაბის მთა.

**ბაბის მთა,** დონდუზორუნი, მთა კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მდ-ების ბაქსანის, ნაკრისა და დოლრის წყალგამყოფზე (საქ. სსრ და ყაბ.-ბალყ. ასსრ საზღვარზე). კლდიან-ყინულიანი მასივი (4454 *მ*), რ-იდანაც სამხრ-კენ გამოწვდილია ცალგმილის ქედი. ბ. მ-იდან იწყება მყინვარები: ლედეშდვი, დოლრა და ჯვარედინი მყინვარი დონდუზორუნი.

*ლ. მარუაშვილი.*

**ბაბიტი,** კალის ან ტყვიის ფუძეზე დამზადებული ანტიფრიქციული შენადნობი. იყენებენ საკისრების სადებების დასამზადებლად. ზოგიერთი მარკის ბ. შეიცავს სტიბიუმს, სპილენძს, ნიკელს, დარიშხანას, კადმიუმს, ტელურს, კალციუმს, ნატრიუმს, მაგნიუმს და სხვ.; შექმნა ი. ბაბიტმა (I. Babbitt, აშშ) 1839. ბ-ის ანტიფრიქციულ თვისებებს (იხ. *ანტიფრიქციული მასალა*) განაპირობებს მისი განსაკუთრებული ჰეტეროგენული


ბ. ბაბოჩკინი.


ბ. ბაბოჩკინი ჩაპაევის როლში (ამავე სახელწოდების ფილმი).


ბაბუაწვერა (Taraxacum officinale): ა — ენისებრი ყვავილი; ბ — ნაყოფი საფრენით; გ — ნაყოფი; დ — ფესვი.


ბაბუინი.

სტრუქტურა (შენადნობის რბილი პლასტ. ფუძე შეიცავს მყარ ნაწილაკებს). ღნობის ტემპ-რა დაბალი აქვს (300—400°C) და კარგი მისახმარისია. საგანგებო დანიშნულების საკისრებისათვის იყენებენ კალიან ბ-ს, რ-იც გამოირჩევა მომეტებული სიბლანტითა და მინ. ხახუნის კოეფიციენტით. იგი ტყვიის ფუძეზე დამზადებულ ბ-თან შედარებით უფრო სითბოგამტარი, კოროზია- და ცვეთამედეგია, დაბალია მისი წრფივი გაფართოების კოეფიციენტი. ტყვიისფუძიანი ბ-გან (ე. წ. ბ ო ნ დ რ ა ტ ი) ამზადებენ ავტომობილის, საგლინი დგანის ძრავების საკისართა სადებების ჩანასხამს; ტყვიაკალციუმიანი ბ-გან კი—რკინიგზის მოძრავი შედგენილობის საკისრების ჩანასხამს.

**ბაბიჩი** (Babits) მიხაი (26. XI. 1883, სექსარდი, — 4. VIII. 1941, ბუდაპეშტი), უნგრელი მწერალი. მისი თხზულებებიდან აღსანიშნავია ლექსთა კრ-ბი: „ფურცლები ზამბახის გვირგვინიდან" (1909), „თავადო, ვაითუ ზამთარიც დადგეს" (1911) და სხვ., რომანები „კარტის სასახლე" (1921), „სიკვდილის შვილები" (1927) და სხვ., ანტიფაშისტური პოემა „იონას წიგნი" (1941), გამოკვლევა „ევროპული ლიტერატურის ისტორია" (1934). ბ-მა თარგმნა მრავალი ქვეყნის კლასიკოსთა ნაწარმოებები, მათ შორის — დანტეს „ღვთაებრივი კომედია" (სან-რემოს პრემია, 1940) და შექსპირის თხზულებები. რედაქტორი იყო ჟურნ. „ნიუგატისა" („Nyugat"), სადაც 1919 გამოაქვეყნა წერილი „ტარიელი, ვეფხისტყაოსანი რაინდი". *მ. სალაძე.*

**ბაბოა,** ა ბ ა ბ უ ა ან ბ ა ბ უ ა, მონათესავე ტომთა ჯგუფი ზაირში. მოსახლეობენ მდ. არუვიმისა და უელეს აუზში, ქ. კისანგანის ჩრდ. და აღმ-ით მდებარე ოლქში. საერთო რაოდ. დაახლ. 400 ათ. კაცი (1967, შეფასება). ენა — ლიბუა, შედის *ბანტუ* ენათა ოჯახის კონგოს ჯგუფში. ბ-ს შემონახული აქვს ტრად. რწმენა-წარმოდგენები. ძირითადი საქმიანობა სათოხნი მიწათმოქმედება (მანიჰოტი, ბანანი, სიმინდი, ბატატი, კარტოფილი); ნაწილი მუშაობს ყავის პლანტაციებსა და ქ. კისანგანის საწარმოებში.

*ლიტ.*: Собченко А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.

**ბაბოთი,** სოფელი ვანის რ-ნში (ფერეთის სოფსაბჭო), სამხრ. იმერეთის მთისწინეთზე, მდ. ფერეთის (რიონის მარცხ. შენაკადი) ზემო აუზში. ზ. დ. 360 *მ*, ვანიდან 23 *კმ*, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 32 *კმ*. ფერეთის კოლბა (მევენახეობა, მეჩაიეობა, მესიმინდეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ფერეთაში (3 *კმ*). ბ-კა.

**ბაბოლი** (1930-მდე ბ ა რ ფ ო რ უ შ ი), ქალაქი ჩრდ. ირანში, მაზანდარანის პროვინციაში (მე-2 ოსტანი), მდ. ბაბოლზე. სას.-სამ. რ-ნის (ბრინჯი, ბამბა, კენაფი და სხვ.) ცენტრი. ბამბისა და ბრინჯის წმენდა. გააქვთ სას.-სამ. პროდუქტები (ნავსადგურ ბაბოლსარიდან).

**ბაბოჩკინი** ბორის ანდრიას ძე [5 (18). I. 1904, სარატოვი, — 18. VII. 1975, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1963). სოციალ. შრომის გმირი (1973). სკკპ წევრი 1948-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1951). თეატრში მოღვაწეობდა 1921-იდან (1935-იდან, როგორც რეჟისორი). 1931—35 იყო ლენინგრადის ა. პუშკინის სახ. დრამის თეატრის მსახიობი, 1937—40 ხელმძღვანელობდა ლენინგრადის მ. გორკის სახ. დიდ დრამ. თეატრს; 1940-იდან მუშაობდა მოსკ. ე. ვახტანგოვის სახ. თეატრში და კინომსახიობის თეატრ-სტუდიაში. 1955-იდან იყო მოსკ. მცირე თეატრის რეჟისორი და მსახიობი. შესრულებული აქვს როლები: ჩაცკი (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), ოგნიოვი (კორნეიჩუკის „ფრონტი"), ბელოგუბოვი (ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი") და სხვ. ბ-ის რეჟისორულ ნამუშევრებიდან აღსანიშნავია გორკის „მოაგარაკენი" ლენინგრადის მ. გორკის სახ. დიდ დრამ. თეატრში (1939) და მცირე თეატრში (მოსკოვი, 1964). 1944-იდან ასწავლიდა საკავშ. სახელმწ. კინემატოგრაფიის ინ-ტში (1966-იდან პროფესორი). ბ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია პუბლიც. პათოსი, დრამატიზმი, მსუბუქი იუმორი და ლირიზმი. ჩაპაევის როლმა ამავე სახელწოდების კინოფილმში (1934) მსახიობს მსოფლიო სახელი მოუპოვა. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Залесский В., Искусство актёра, М., 1959.

**ბაბრიოსი** (Babrios), II ს. ძვ. ბერძენი პოეტი-მეიგავე. ცხოვრობდა სირიაში, რ-იც იმხანად რომის პროვინცია იყო. ბ-ს ლექსად (ქოლიამბით) გაუმართავს ეზოპეს ცნობილი იგავ-არაკები. ჩვენამდე მოაღწია ბ-ის 200-მდე იგავ-არაკმა, რ-თაგან ნაწილი პროზადაა გადმოცემული. მათში ბერძნ. ნოველის ტრადიციები შეინიშნება. იგავები ცოცხალი სასაუბრო ენითაა დაწერილი. ბ-ს ბაძავდნენ რომაელი მეიგავენი. იგი დიდად პოპულარული ავტორი იყო ბიზანტიაშიც.

**ბაბუაწვერა** (Taraxacum), მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. აქვს ფესვის ყელთან შეკრებილი ფრთისებრ დანაკვთული ფოთლები. საყვავილე ღერო უფოთლოა, ღრუიანი, შეიცავს რძეწვენს და ბოლოვდება მარტოული კალათა ყვავილედით. ყვავილები ყვითელი ან ვარდისფერია, იშვიათად მეწამული, ნაყოფი — თესლურა. ცნობილია ბ-ს 100-მდე სახეობა, სსრკ-ში, შუა აზიასა და კავკასიაში გვხვდება 70-მდე; საქართველოში — 9, მათგან 4 კავკასიის ენდემია. ფართოდაა გავრცელებული T. officinale, რ-ის ფესვსა და მიწისზედა ნაწილს იყენებენ მედიცინაში; თაფლოვანი მცენარეა. ბ-ს ზოგი სახეობის (*ქოქ-საღიზი*) ფესვები მაღალი ხარისხის კაუჩუკს შეიცავს.

**ბაბუგან-იაილა,** ყირიმის მთების უმაღლესი მასივი (მწვ. რომანყოში, 1545 *მ*). ზედაპირი პლატოსებრია. აგებულია კირქვებით. სამხრ. კალთა შემოსილია ფიჭვისა და მუხის, ხოლო ჩრდილოეთი — წიფლის ტყეებით.

**ბაბუვისტები** (ფრანგ. Babouvistes), გ. ბაბეფის შეხედულებათა მიმდევრები. ბაბეფის სიკვდილით დასჯის (1797) შემდეგ განაგრძობდნენ მოღვაწეობას მემარცხენე იაკობინელებთან ერთად. ბ-ის გავლენა საგრძნობლად შეასუსტა ნაპოლეონ I-ის რეპრესიებმა. ფ. ბუონაროტის წიგნის „შეთქმულება თანასწორობისათვის" გამოსვლამ (1828) და ივლ. რევოლუციის შემდეგ ბუონაროტის პარიზში ჩასვლამ (1830) ხელი შეუწყო ბაბუვიზმის განახლებას და ბ-ის იდეების გავრცელებას XIX ს. 30—40-იანი წლების საფრანგ. და ბელგიის საიდუმლო რესპ. ორგანიზაციებში. ბ-მა გავლენა მოახდინეს „ნეობაბუვიზმის" წარმომადგენლებზე (თ. დეზამი, ჟ. ჟ. პიო) მსოფლმხედველობასა და მოღვაწეობაზე; მათი ზოგიერთი შეხედულება შეითვისა აგრეთვე ლ. ო. ბლანკიმ. ბლანკის იდეების გავრცელების შემდეგ ბაბუვიზმი, როგორც დამოუკიდებელი იდეური მიმდინარეობა, გაქრა.

**ბაბუინი** (Papio cynocephalus), მაიმუნი *ანთრისებრთა* ოჯახისა. სხეულის სიგრძე საშუალოდ 75 *სმ*, კუდისა — 60 *სმ*-მდე. ბალანი მოყვითალოა. გავრცელებულია ცენტრ. და აღმ. აფრიკაში. იკვებება მცენარეებითა და პატარა ცხოველებით. ზოგან დიდ ზიანს აყენებს სას.-სამ. კულტურებს. ხშირად ჰყავთ ზოოპარკებსა და სამხეცეებში.

**ბაბური** ზაჰირედინ მუჰამად (14. II. 1483, ფერღანა, — 26. XII. 1530, აგრა, დაკრძალულია ქაბულში), ინდოეთის *დიდ მოგოლთა* სახელმწიფოს დამაარსებელი (1526), მხედართმთავარი და მწერალი, თემურიდების საგვარეულოს ჩამომავალი. 12 წლისა მამის ტახტის მემკვიდრე გახდა ფერღანაში და შუა აზიის გასაერთიანებლად ხანგრძლივ. ბრძოლაში ჩაება. 1504 განდევნეს ციმბირიდან შეჭრილმა უზბ. მეჯოგეებმა. იმავე წელს დაეუფლა ქაბულს. 1519-იდან კი არაერთგზის ილაშქრა ინდოეთში. 1526 აპრ. პანიპატთან დაამარცხა დელის სულთანი იბრაჰიმ ლოდი, ხოლო 1527 მარტში — რაჯპუტის მთავარი სანგრამ სინგჰი. 1529 წლისათვის მის სამფლობელოში მოექცა აღმ. ავღანეთი, პენჯაბი და განგის ველი ბენგალამდე.

ბ. ავტორია რამდენიმე ლიტ. ნაწარმოებისა, რ-თაგან განსაკუთრებით აღსანიშნავია „ბაბურნამე". იგი დაწერილია ძვ. უზბ. ენაზე და უზბ. ლიტ-რაში ავტობიოგრ. ჟანრის ნიმუშია. შედგება 3 ნაწილისაგან (ფერღანა, ქაბული, ინდოეთი), ასახავს 1493-იდან 1529-მდე მომხდარ მოვლენებს — ლაშქრობათა ამბებს, გამოჩენილ თანამედროვეთა (ნავოი, ბინოი) ცხოვრებას, ფეოდ. არისტოკრ. ყოფას; გამოირჩევა მაღალი მხატვრული ღირსებებით. თარგმნილია მრავალ ენაზე. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე უზბ. და სპარს. ლექსების „დივანი" და პოეტური თხზ. მუსლ. მართლმსაჯულების საკითხებზე — „ფიკჰ-ი ბაბური" („ბაბურის სამართალი"). გადმოცემით, მას დაუწერია ტრაქტატები სამხ. ხელოვნების, პოეტიკისა და მუსიკის შესახებ, მაგრამ მათ ჩვენამდე არ მოუღწევიათ. ბ-ის ლექსებმა და პროზამ დიდი როლი შეასრულა უზბ. სალიტ. ენის განვითარებაში.

*თხზ.*: Бабур-наме. Записки Бабура, Таш., 1958; Лирика, [М., 1957].

*ლიტ.*: Кор-Оглы Х. Г., Узбекская литература, М., 1968.

**ბაბუშარა,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, კოდორის დელტაში, მდ. პატარა კოდორის მარჯვ. ნაპირზე, შავი ზღვის პირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ვარჩა, ოჯიბინა, ყორასი). ზ. დ. 8 *მ*, გულრიფშიდან 15 *კმ*. რკინიგზის სადგური, სოხუმის აეროდრომი. ვარჩის ეთერზეთების საბჭ. მეურნეობა (მეთამბაქოეობა, ეთერზეთები, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). ეთერზეთების და ხილ-კონკრეტვანის ღვინის ქ-ნები. შემფუთავი ქ-ნის მიმღები პუნქტი. საშ. სკოლა-ინტერნატი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. გვიანდ. შუა საუკ. კოშკი წყაბასი.

**ბაბუშკინი** ივანე ვასილის ძე (პარტ. ფსევდ. ნ ი კ ო ლ ა ე ვ ი ჩ ი, ბ ო გ დ ა ნ ი, ნ ო ვ ი ც კ ა ი ა და სხვ.) (3. I. 1873, სოფ. ლედენსკოე, ტოტემის მაზრა, ვოლოგდის გუბ., — 18. I. 1906, სადგ. მისოვაია, ჩიტის ოლქი), პროფესიონალი რევოლუციონერი, ბოლშევიკი. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1894 იყო მუშათა მარქსისტული წრის წევრი პეტერბურგში, რ-საც ვ. ი. ლენინი ხელმძღვანელობდა. 1895 აქტიურად მონაწილეობდა პეტერბ. „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის" საქმიანობაში, ეწეოდა რევ. მუშაობას პეტერბ. ქარხნების მუშათა შორის, აყალიბებდა მუშათა წრეებსა და ბ-კებს. 1896 დააპატიმრეს „ბრძოლის კავშირის" საქმის გამო და 1897 ეკატერინოსლავში გადაასახლეს. იყო ეკატერინოსლავის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის" ერთ-ერთი ორგანიზატორი, 1898 ოქტომბერში ჩამოაყალიბა რსდმპ ეკატერინოსლავის კომიტეტი; 1900 დაარსა არალეგალური გაზ. „იუჟნი რაბოჩი", იყო ლენინური „ისკრის" აგენ-

ტი და მისი აქტ. კორესპონდენტი; 1900—01 რევ. მოღვაწეობას ეწეოდა მოსკოვში, სმოლენსკში, პოლოცკში, ორეხოვო-ზუევოში, ივანოვო-ვოზნესენსკში და სხვ. 1902 გაიქცა ეკატერინოსლავის ციხიდან და ლონდონში წავიდა, იმავე წლის ოქტომბერში კი რუსეთში დაბრუნდა. იყო რსდმპ პეტერბ. კომიტეტის წევრი, ებრძოდა „ეკონომისტებსა" და ზუბატოველებს, იცავდა ლენინური „ისკრის" პოზიციებს. 1903 დააპატიმრეს და 5 წლით გადაასახლეს ვერხოიანსკში (აღმ. ციმბირი). გაათავისუფლეს 1905 ამნისტიით. ბ. აქტიურად მონაწილეობდა 1905—07 რევოლუციაში. იყო რსდმპ ირკუტსკისა და ჩიტის კომიტეტების წევრი, ჩიტის შეიარაღებული აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1906 ჩიტიდან ირკუტსკში იარაღის გადაზიდვის დროს შეიპყრეს და 18 იანვ. საქმის გამოუძიებლად და გაუსამართლებლად დახვრიტეს. ლენინი დიდად აფასებდა ბ-ს და მას სახალხო გმირს, პარტიის სიამაყეს უწოდებდა. ბ-ის სახელი ეწოდა ბურ. ასსრ ქ. მისოვსკს (1941-იდან).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ი. ვ. ბაბუშკინი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 16; Воспоминания И. В. Бабушкина (1893—1900 гг.), М., 1955; Мишкевич Г. И., И. В. Бабушкин. Документальная повесть, Л., 1963.


ი. ბაბუშკინი.

**ბაბუშკინის ყურე,** ყურე ოხოტის ზღვის ჩრდ. სანაპიროსთან. ხმელეთში შეჭრილია 30 *კმ*-ზე. სიგანე შესასვლელთან 70 *კმ*, სიღრმე 50—38 *მ*. ნაპირები კლდოვანი და მაღალია. ყურის ჩრდ.-აღმ. ნაწილში შეჭრილია შხიპროვის წყალმრჩხი უბე. ოქტომბრიდან ჟაისამდე იყინება. სახელი ეწოდა პოლარელი მფრინავის მ. ბაბუშკინის პატივსაცემად.

**ბაბუხინი** ალექსანდრე ივანეს ძე [16 (28). III. 1827; სხვა მონაცემებით, 5 (17). VIII. 1835 — 23. V (4. VI). 1891], რუსი ჰისტოლოგი და ფიზიოლოგი, მოსკ. ჰისტოლოგ-ფიზიოლოგთა და ბაქტერიოლოგთა სკოლის დამაარსებელი. ერთ-ერთმა პირველმა აღწერა პერიფერიული ნერვული ბოჭკოების *ნეიროფიბრილები* (1868); დაადგინა ნერვში აგზნების ორმხრივი გატარების მოვლენა (1877) და თევზების *ელექტრული ორგანოების* განვითარება ემბრიონული განივზოლიანი კუნთოვანი ბოჭკოებისაგან (1869).

**ბაგა,** საკვების ჩასაყრელი (ფიცრული ან წნული) საქონლის საზამთრო სადგომში, მთიულეთში ს ა ნ ა ყ რ ე ს უწოდებენ, იმერეთში ს ა პ ი რ ე ს, გურიაში პ ი რ ი ს ბ ა გ ა ს. გამართულია კედლის გაყოლებით, ძირს ფიცარი აქვს დაგებული, ბ-ზე დაბმულ პირუტყვს თავდაყოლის ადგილი აქვს მიჩენილი, რაც ხელს უწყობს საკვების რაციონალურად გამოყენებას. *ნ. თოფურია.*

**ბაგა,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბაზალეთის სოფსაბჭო), მდ. საშაბუროსხევის (არაგვის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 870 *მ*, დუშეთიდან 9 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 26 *კმ*. ბაზალეთის კოლ-ბა (მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. საშაბუროში (2 *კმ*). ბ-კა.

**ბაგალეი** დიმიტრი ივანეს ძე [26. X (7. XI). 1857, კიევი, — 9. II. 1932, ხარკოვი], უკრ. ისტორიკოსი, უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1919). 1883-იდან ხარკოვის უნ-ტის დოცენტი, შემდეგ პროფესორი. 1906—10 ამავე უნ-ტის რექტორი. ბ-ს ძირითადი გამოკვლევები რუს. და უკრ. ისტორიას ეძღვნება. მან შეაგროვა და დაამუშავა მნიშვნელოვანი წყაროები XV—XVIII სს. სლობოდის, სტეპისა და მარცხ. ნაპირის უკრ. ისტორიის შესახებ. საყურადღებოა შრომები პეტრე I-მდელი რუსეთის შესახებ. აგრეთვე სპეც. კურსები (რუს. ისტორიოგრაფია; ლიტვ. დიდი სამთავროს, ბელორ. და უკრ. ისტორია, რუსეთის ისტ. გეოგრაფია, ისტ. მეთოდიკა). რევოლუციამდელ ნაშრომებში ბ. იზიარებდა ვ. ანტონოვიჩის ბურჟ.-ნაციონალისტურ კონცეფციას უკრ. ხალხის „არაკლასობრიობისა" და „არაბურჟუაზიულობის" შესახებ, მაგრამ მისგან განსხვავებით უკრ. და რუსი ხალხების ისტ. ცხოვრებას ერთიანობაში აშუქებდა. რევ. შემდეგ ცდილობდა მარქსისტულ პოზიციაზე დამდგარიყო, გამოაქვეყნა ნაშრომები დეკაბრისტთა მოძრაობაზე უკრაინაში, 1863—64 პოლ. განმათავისუფლებელ აჯანყებაზე, ტ. შევჩენკოს შემოქმედებაზე, უკრ. ფილოსოფოს გ. სკოვოროდაზე, ამ ნაშრომებში ჯერ კიდევ იგრძნობოდა მ. გრუშევსკის ბურჟ.-ნაციონალისტური კონცეფციის გავლენა.

უკრ. ისტორიის გაშუქებისას დაშვებული მეთოდოლ. შეცდომების მიუხედავად, ბ-მ დიდი წვლილი შეიტანა ისტ. მეცნიერებაში.

*თხზ.*: Очерки из истории колонизации степной окраины Московского государства, М., 1887.

**ბაგანდა,** გ ა ნ დ ა, სამხრ. უგანდაში მცხ. ხალხი. რაოდ., მონათესავე ხალხებთან (ბასესე, ბასინგო) ერთად, დაახლ. 2,0 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ენა — ლუგანდა, *ბანტუ* ენების ჩრდ. ჯგუფში შედის. ბ-ს მნიშვნელოვანი ნაწილი პროტესტანტები და კათოლიკეები არიან, ზოგი მუსლიმანია; შემონახულია აგრეთვე ადგილ. ტრად. რწმენები. მისდევენ მიწათმოქმედებას (ბამბა, მანიჰოტი, ბატატი, ბანანი). XV ს-იდან შეადგინეს ბუგანდის სახელმწიფოს ეთნიკური ბირთვი.

**ბაგაჟიაშთა,** აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნის სოფლების *პირველი ბაგაჟიაშთის* და *მეორე ბაგაჟიაშთის* ძვ. სახელწოდება.

**ბაგა საბავშვო,** იხ. *საბავშვო ბაგა.*

**ბაგატა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ხეთაგუროვოს სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე. ზ. დ. 900 *მ*, ცხინვალიდან 7 *კმ*. თამარაშენის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ.სკოლა სოფ. ხეთაგუროვოში (4 *კმ*).

**ბაგატელი** (ფრანგ. bagatelle — სამშვენისი), მცირე ზომის ინსტრუმენტული პიესა, უპირატესად ფორტეპიანოსათვის. სახელწოდება „ბ." პირველად ფ. კუპერენმა გამოიყენა. საფორტეპიანო ბ-ები დაწერეს ლ. ბეთჰოვენმა (პიესების სამი სერია), ბ. ბარტოკმა, ა. ლიადოვმა, კამერულ-ინსტრუმ. ანსამბლებისათვის — ა. დვორჟაკმა, ა. ვებერნმა.

**ბაგაუდები** (ლათ. Bagaudae — შესაძლოა კელტური baga-დან — ბრძოლა), რომაელთა ბატონობისა და ადგილ. ხელისუფალთა წინააღმდეგ სახ.-განმათ. მოძრაობის მონაწილენი III — V სს. გალიასა და ჩრდ. ესპანეთში. ბ-ის ძირითად მასას შეადგენდნენ გაღატაკებული გლეხები, წვრილი ხელოსნები, გაქცეული მონები და კოლონები. ბ-ის გამოსვლები დაიწყო 269—270 გალიაში. აჯანყების ბელადები ელიანუსი და ამანდუსი (წარმოშობით რომაელნი) იმპერატორებად გამოაცხადეს. მათ მოჭრეს საკუთარი მონეტები, შექმნეს არმია (ქვეითი და ცხენოსანი ჯარი) და საომარ სამზადისს შეუდგნენ. ბ-მა მდ-ების სენისა და მარნის შესართავთან ძლიერი ბანაკი ააგეს, საიდანაც თავს ესხმოდნენ მსხვილ მიწათმფლობელთა მამულებს და სუსტად გამაგრებულ ქალაქებს. შემდეგ რომაელებმა დროებით შეძლეს აჯანყების ჩახშობა, მაგრამ III ს. 80-იან წლებში მოძრაობამ ახ. ძალით იფეთქა. 286 რომაელებმა აიღეს ბ-ის მთავარი ციხესიმაგრე, დაანგრიეს და მისი დამცველები ერთიანად ამოჟლიტეს. V ს. დასაწყისში ბ-ის მოძრაობა განახლდა. 408 ბ. თავს დაესხნენ ალპებში მდგარ რომაულ არმიებს. რომაელებს (სარდალი—აეციუსი) ძალების დიდი დაძაბვა მოუხდათ, მათ ორჯერ დაამარცხეს აჯანყებულნი. V ს. შუა ხანებში მოძრაობა ესპ. ოლქებსაც (ტარაკონი, არაციოლა) მოედო. რომაელთა, შემდეგ კი ვესტგუთების მხედართმთავრებმა აჯანყება დიდი გაჭირვებით ჩააქრეს.

*ლიტ.*: ს ა ნ ი კ ი ძ ე ლ., რომის იმპერია, წაკვ. 2, თბ., 1972; Дмитриев А. Д., Движение багаудов, «Вестник древней истории», 1940, № 3—4; Корсунский А. Р., Движение багаудов, იქვე, 1957, № 4.

**ბაგდატიევი** სერგეი იაკობის ძე (ნამდვ. გვარი და სახელი ბ ა ლ დ ა ტ ი ა ნ ი სარქის ჰაკის ძე; პარტ. ფსევდ.: ს ე რ გ ე ი ნ ა რ ს კ ი, პ ე ტ რ ო ვ ი, კ უ დ რ ი ა შ ე ვ ი) [13 (25). IX. 1887, ქ შუშა,— 26. I. 1949], საბჭ. პარტ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1903-იდან. პარტ. მუშაობას ეწეოდა ბაქოში, თბილისში, პეტერბურგში. 1908-იდან რსდმპ პეტერბ. კომიტეტისა და აღმასრ. კომისიის წევრი. განიცდიდა დევნას მეფის მთავრობის მხრივ, იყო ემიგრაციაში. 1917 წ. 20 აპრ. (3 მაისი) დემონსტრაციის წინა დღეს რსდმპ (ბ) პეტერბ. კომიტეტის სახელით გამოუშვა ფურცელი — მოწოდებით „ძირს დროებითი მთავრობა!", რსდმპ (ბ) ცკ-მა და პეტერბ. კომიტეტმა ეს ლოზუნგი ნაადრევად მიიჩნია და პარტ. დისციპლინის დარღვევისათვის ბ-ს პარტ. სასჯელი დაედო. 1917 ივნ. და ივლ. დემონსტრაციებში აქტ. მონაწილეობისათვის დროებითმა მთავრობამ ბ. დააპატიმრა. ოქტ. რევ. შემდეგ პარტ. სამუშაოზე იყო მოსკოვში, 1920-იდან — ამიერკავკ. და ჩრდ. კავკასიაში. იყო სომხ. კპ (ბ) ცკ-ისა და ამიერკავკ. ცაკ-ის წევრი. 1926-იდან მუშაობდა კვლავ მოსკოვში. 1940-იდან პერსონალური პენსიონერი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბაგე,** ნაპრალისებრი ხვრელი მცენარის *ეპიდერმისში*. გარშემორტყმულია ორი ნახევარმთვარისებრი მკეტავი უჯრედით. ბ-ის სიგრძე მკეტავ უჯრედებიანად 80 *მკმ* აღწევს, სიგანე 40 *მკმ*, ბაგის ხვრელის სიგრძე კი 38 *მკმ*, სიგანე 7 *მკმ*. ხვრელის სიდიდის შეცვლით ბ. არეგულირებს *ტრანსპირაციასა* და აირცვლას. ბ-ის ხვრელის სიდიდის ცვლა ანუ ბ-ის მოძრაობა დამოკიდებულია მკეტავი უჯრედების გარსის არათანაბარ სისქესა და ტურგორზე. ტურგორული წნევის ცვლა, თავის მხრივ დამოკიდებულია უჯრედის წყლით მაძღრობის ხარისხზე, რ-საც ძირითადად ხსნადი შაქრების შემცველობა განაპირობებს. მკეტავი უჯრედების მოცულობის და ფორმის შეცვლა ბაგის ხვრელის დაკეტვას ან გაღებას იწვევს. ბ. ჩვეულებრივ იხურება ღამით და დღის იმ მონაკვეთში, როდესაც წყლის აორთქლება მნიშვნელოვნად სჭარბობს შეწოვას.

ბ. დამახასიათებელია გვიმრანაირების, თესლოვანი მცენარეებისა და ზოგიერთი ხავსნაირისათვის. ფოთლის ზედაპირის 1 $мм^2$-ზე არის 100—300-მდე ბ.



ბაგე. ბეგქონდარას ბაგის განივჭრილი: 1 — ბაგის ცენტრალური ხვრელი; 2 — ქლოროფილის მარცვლები; 3 — ბაგის მკეტავი უჯრედების თხელი კედელი; 4 — უჯრედშორისი საჰაერო ღრუ.

**ბაგები** ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი, ღია *ვარსკვლავთა გროვა* კირჩხიბის თანავარსკვლავედში.

**ბაგები,** სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნის სოფლების *ზემო ბაგების* და *ქვემო ბაგების* ძვ. სახელწოდება.

**ბაგვალალები,** ბ ა გ ვ ა ლ ე ბ ი, კ ვ ა ნ ა დ ე ლ ე ბ ი, დას. დაღესტნის მთიანეთში (წუმადისა და ახვახის რ-ნები) მცხ. მცირე ეთნოგრ. ჯგუფი. ენა—ბაგვალური (იხ. *ბაგვალური ენა*). ეთნიკურად ახლოს დგანან *ხუნძებთან*. დამწერლობა და ლიტ-რა ხუნძურ და რუს. ენაზე აქვთ. მორწმუნე ბ. მუსლიმანი-სუნიტები არიან. რევოლუციამდე მათი ძირითადი საზ. ერთეული პატარა ოჯახი იყო. მეურნეობის ძირითადი დარგებია მესაქონლეობა და მიწათმოქმედება.

*ლიტ.*: Народы Дагестана, М., 1955; Народы Кавказа, т. 1, М., 1960; Плисецкий М., Горцы Дагестана, М., 1929. *ბ. გამყრელიძე.*

**ბაგვალური ენა** (ბ ა გ ვ ა ლ ა ლ უ რ ი, ბ ა გ უ ლ ა ლ უ რ ი, კ ვ ა ნ ა დ უ რ ი), შედის იბერიულ-კავკასიური ენე-


ორბაგირიანი ქანქარასებრი სამგზავრო ბაგირგზა თბილისში, რუსთაველის მოედანსა და მთაწმინდას შორის. გზის სიგრძე 906 მ, სიმაღლეთა სხვაობა 300 მ, სიჩქარე—6 მ/წმ, ვაგონის ტევადობა 25 კაცი.



ბაგირი. (ნახ. 1). ქერელის ბაგირის დამზადების სქემა: 1—ნართის ძაფები; 2—წნა; 3 — გვარლის ბაგირი; 4— კაბელტოვის ბაგირი.



ბაგირი. (ნახ. 2). ორმაგი ჯვარედინი შეგრეხის (გვარლი) ბაგირი (მავთულების წრიული შეხებით).

ბის ოჯახის დაღესტნურ ენათა ანდიურ ქვეჯგუფში. გავრცელებულია წუმადისა და ახვახის რ-ნების რიგ აულში (კვანადა, თლონდოდა, ხუშტადა, ჰუმერხო, თლისი, თლიბიშო). ბ. ე-ზე ლაპარაკობს 4 ათასზე მეტი კაცი.

ბ. ე. ახლოს დგას ჭამალურ და განსაკუთრებით ტინდიურ ენებთან. ბ. ე-ის ფონეტ. სისტემაში ხუთი მარტივი ხმოვნის გარდა მოიპოვება გრძელი და ნაზალიზებული ხმოვნები. დამახასიათებელია თანხმოვანთა შედარებით მარტივი (ისტორიულად — გამარტივებული) სისტემა. ძლიერ და სუსტ თანხმოვანთა დაპირისპირება შეზღუდულია. დასტურდება მკვეთრი სპირანტები. გავრცელებულია ხმოვანთა კონტაქტური ასიმილაცია და შერწყმა, სიტყვის ბოლოში ვიწრო ხმოვნების მოკვეცა.

მხოლოობით რიცხვში გარჩეულია სამი გრამატ. კლასი, მრავლობითში — ორი. ბრუნება განვითარებულია: არის ხუთი ძირითადი ბრუნვა (სახ., ერგატიული, ნათ., მიც., აფექტივი) და ლოკალტიურ ბრუნვათა რამდენიმე სერია (თითოეულ სერიაში ორი ბრუნვაა: ადგილობითი და დაშორებითი). მრავლობითი რიცხვი არსებით სახელებში გადმოცემულია სპეც. სუფიქსებით, მეტყველების სხვა ნაწილებში — გრამატ. კლასის ნიშნებით. ზმნა იცვლება გრამატ. კლასისა და დროკილოთა მიხედვით, გარჩეულია აგრეთვე ინფინიტივი, მასდარი, კაუზატივი, დადებითი და უარყოფითი უღვლილება, კითხვითი ფორმები.

ბ. ე-ის კილოკავთა შორის არსებითი სხვაობაა. განსაკუთრებით გამოირჩევა აულ თლისის მეტყველება, რ-საც მრავალი თავისებურება ახასიათებს ბგერითს შემადგენლობაში, დრო-კილოთა და რიცხვის წარმოებაში, ბრუნებაში, ლექსიკაში. აულ ხუშტადის მეტყველებაში გარჩეულია ქალთა და მამაკაცთა „ენები" (ქალთა მეტყველებაში დ ხმოვანთა შორის გამოითქმის როგორც რ: მამაკაცთა მეტყველებაში — კედა „ორი", იდა „არის"; ქალთა მეტყველებაში — კერა, ირა).

ბ. ე. უმწერლობოა, სამწერლობო ენად გამოყენებულია ახლო მონათესავე *ხუნძური ენა*.

*ლიტ.*: გუდავა ტ., ბაგვალური ენა, თბ., 1971; Дирр А., Материалы для изучения языков и наречий андо-дидойской группы, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1909, в. 40; Магомедбекова З. М., Багвалинский язык (предварительное сообщение), кр.: Вопросы изучения иберийско-кавказских языков, М., 1961.

*ტ. გუდავა.*

**ბაგვდანარი,** სოფელი მესტიის რ-ნში (ბეჩოს სოფსაბჭო), უშბის მასივის სამხრ. კალთის ძირას, მდ. გულიჭალის (დოლრის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1560 მ, მესტიიდან 30 კმ. ბეჩოს საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. მაზერში (0,5 კმ).

**ბაგინეთი,** იგივეა, რაც *არმაზციხე*.

**ბაგინეთი,** სოფელი ვანის რ-ნში (კიროვის სოფსაბჭო), სამხრ. იმერეთის მთისწინეთში, მდ. ფერეთის (რიონის შენაკადი) სათავეებში. ზ. დ. 480 მ, ვანიდან 25 კმ, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 34 კმ. ს. კიროვის სახ. კოლბა (მევენახეობა, მესიმინდეობა, მეხილეობა). საშ. სკოლა სოფ. კიროვში (4 კმ).

**ბაგიო** (Baguio), ქალაქი ფილიპინებზე, კ. ლუსონზე, ცენტრ. კორდილიერის სამხრ. ტოტზე, ზ. დ. დაახლ. 1500 მ. 70 ათ. მცხ. (1970). საავტ. გზით უკავშირდება ლუსონის ავტომაგისტრალს. ოქროს სამრეწვ. რ-ნის ცენტრი. სამთო კურორტი. მთავრობის საზაფხულო რეზიდენცია.

**ბაგირგზა,** საბაგირო გზა, სატრანსპორტო ნაგებობა, სადაც სამგზავრო ან სატვირთო ვაგონი (ან სავარძელი) საყრდენებს შორის გაჭიმულ ბაგირზეა დაკიდებული და ბაგირისავე საშუალებით მოძრაობს. ბ. განსაკუთრებით ეფექტურია მთაგორიან და ხრამებით დასერილ ადგილებში, როცა მოკლე მანძილზე (3—10 კმ) გადასალახია დიდი სიმაღლე (0,5—3 კმ). ბ-ს იყენებენ სამთამადნო და სატყეო მრეწველობაში, სოფ. მეურნეობაში, მგზავრთა გადასაყვანად და სხვ.; დანიშნულების მიხედვით ბ. არის სატვირთო, სამგზავრო და კომბინირებული; კონსტრუქციის მიხედვით — ერთ- და ორბაგირიანი, მოძრაობის მიხედვით — წრიული და ქანქარასებრი. გავრცელებულია ორბაგირიანი გზა (ნახ. 1 და 2); ერთი



ბაგირგზა. ორბაგირიანი წრიული ბაგირგზის სქემა: 1—გამწევი ბაგირი; 2—მზიდი ბაგირი; 3—გამწევი ბაგირის დამჭიმი ტვირთი; 4—მზიდი ბაგირების დამჭიმი ტვირთები; 5—ვაგონები; 6—საბჯენი; 7—ამძრავი შკივი; 8—სარელსო გზა სადგურებზე.

ბაგირი (მზიდი) უძრავია, მასზე გორგოლაჭებით ჩამოკიდებულ ვაგონს ამოძრავებს მეორე (გამწევი) ბაგირი. წრიული მოძრაობისას ორბაგირიანი გზის ვაგონი გამწევ ბაგირთან დაკავშირებულია სპეც. მოწყობილობით, რ-იც სადგურში შესვლისას ავტომატურად გაათავისუფლებს ვაგონს. ეს უკანასკნელი გადაინაცვლებს



ბაგირგზა. ორბაგირიანი ქანქარასებრი ბაგირგზის სქემა: 1—გამწევი ბაგირი; 2—მზიდი ბაგირი; 3—გამწევი ბაგირის დამჭიმი ტვირთი; 4—მზიდი ბაგირების დამჭიმი ტვირთები; 5—ვაგონი; 6—საბჯენი; 7—ამძრავი შკივი.

მცირე დახრილობის წრიული ფორმის სარელსო გზაზე და საკუთარი წონის გავლენით ან მბიძგავი მეშვეობით მოძრაობას გააგრძელებს დატვირთვის ან განტვირთვის პუნქტამდე, შემდეგ საწინააღმდეგო მიმართულებით მოძრავი ბაგირის შტოზე გადავა და ხელახლა ავტომატურად ჩაეჭიდება გამწევ ბაგირს. ქანქარასებრი მოძრაობისას ორბაგირიანი გზის გამწევ ბაგირთან ხისტადაა დამაგრებული ვაგონი, რ-ის სადგურში შესვლისა და მისი დატვირთვის ან განტვირთვის შემდეგ გამწევი ბაგირი მოძრაობის მიმართულებას იცვლის და ვაგონი უკან ბრუნდება. ერთბაგირიანი გზის გამწევი ბაგირი მზიდიცაა. ამ ტიპის ბ-ზე იყენებენ შედარებით მსუბუქ ვაგონებს, სავარძლებს, საკიდრებს და გონდოლებს. ერთბაგირიანი გზა უმთავრესად წრიულად მოძრაობს.

1,5—3 კმ-ზე მეტ მანძილზე ტვირთი გადააქვთ წრიული მოძრაობის ორბაგირიანი გზით, რ-ის მწარმოებლურობაა 500, ზოგჯერ კი 1000 ტ-მდე ტვირთი საათში; ვაგონების მოძრაობის სიჩქარეა 1,5—3,3 მ/წმ, გზის დახრილობა — 30°-მდე. ასეთი ბ-ის სიგრძე პრაქტიკულად შეუზღუდავია, რადგან იგი შეიძლება შედგებოდეს მიმდევრობით შეერთებული 6—12 კმ სიგრძის რამდენიმე დამოუკიდებელი უბნისაგან (მაგ., შვეციაში აგებულია 100 კმ სიგრძის ბ.). 3 კმ-ზე ნაკლებ მანძილზე ტვირთის გადასატანად უპირატესად ორბაგირიან ქანქარასებრი მოძრაობის გზას იყენებენ. მისი მწარმოებლურობა 30 — 200 ტ/სთ. გზას მაქს. დახრილობა — 60°, მოძრაობის სიჩქარე— 3—12 მ/წმ.

რთული რელიეფის პირობებში მგზავრები გადაჰყავთ ქანქარასებრი მოძრაობის ორბაგირიანი გზით. მისი ვაგონი იტევს 10—100 კაცს (ზოგჯერ 160); მოძრაობის სიჩქარეა 6—12 მ/წმ, მალის სიგრძე — 200—2000 მ (იშვიათად 3000 მ), მწარმოებლურობა — 200—600 კაც/სთ. გრძელი ბ. რამდენიმე დამოუკიდებელი უბნისაგან შედგება (მაგ., ვენესუელაში 12,5 კმ სიგრძის გზაა). წრიული მოძრაობის ორბაგირიანი სამგზავრო გზის ვაგონი ჩვეულებრივ 2—4 ადგილიანია, მოძრაობის სიჩქარეა 2,5—4 მ/წმ, მწარმოებლურობა — 400—600 კაც/სთ ასეთ ბ-ს აგებენ დამრეც ფერდობებზე აქ ქალაქებში (მაგ., ვრცელ ტერიტორიაზე გაშლილი გამოფენის დასათვალიერებლად).

წრიული მოძრაობის ერთბაგირიანი სამგზავრო გზის ბაგირზე დამაგრებულია ერთ- ან ორადგილიანი სავარძლები. მოძრაობის მცირე სიჩქარე (1,5—2,5 მ/წმ) საშუალებას იძლევა მგზავრები ჩასხდნენ ან გადმოსხდნენ ბაგირის გაუჩერებლად. ასეთი ბ-ის სიგრძე 2—2,5 კმ-ს აღწევს, მწარმოებლურობაა — 700—1000 კაც/სთ. არის აგრეთვე საბუქსირო ერთბაგირიანი წრიული მოძრაობის გზა, რ-ის გამწევ ბაგირზე ჩამაგრებული საკიდარი თოვლზე მდგომ მოთხილამურეს აღმართში მიასრიალებს.

ორბაგირიანი ქანქარასებრი მოძრაობის სამგზავრო გზას აქვს ვაგონის დამჭერი მოწყობილობა, რ-იც გამწევი ბაგირის გაწყვეტის შემთხვევაში მზიდ ბაგირთან ვაგონის ჩაჭიდებას უზრუნველყოფს.

ბ-ები გავრცელებულია ალპების მიმდებარე ქვეყნებში, აშშ-სა და იაპონიაში. პირველი სამგზავრო ბ. გააკეთეს 1908 სამხრ. ტიროლში (ავსტრია). ამჟამად მსოფლიოში 12000-მდე ბ-აა.

სსრკ-ში პირველი ბ. 1946 ზესტაფონში ამუშავდა (ინჟ. გ. ფანცულაიას პროექტი). სსრკ ბ-ების 50%-ზე მეტი საქართველოშია (განსაკუთრებით ბევრია ჭიათურაში). სავარძლიანი გზა მიწისქვეშ მსოფლიოში პირველად საქართველოში, კერძოდ ტყვარჩელის გვირაბებში, გამოიყენეს. ბ-ების მშენებლობა მეტად პერსპექტიულია საქართველოს მაღალმთიან რ-ნებსა და საკურორტო ზონებში ტურიზმისა და სამთო-სათხილამურო სპორტის განვითარებისათვის.

*ლიტ.*: ბარამიძე კ., კიგაძე ი., სამგზავრო კიდული საბაგირო გზები, თბ., 1969; Дукельский А. И., Подвесные канатные дороги и кабельные краны, 4 изд., М.—Л., 1966.

*კ. ბარამიძე, დ. პატარაია.*

**ბაგირი,** ფოლადის მავთულისაგან, მცენარეული (ქერელი, ბამბა) ან ქიმიური ბოჭკოს (კაპრონი, ნეილონი, პერლონი) ნართისაგან დამზადებული თოკი. ქერელის ბ. რომ არ დაიშალოს წნებში ნართის ძაფებს და ბ-ში წნებს ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით გრეხენ (ნახ. 1). ქერელის ბ. ძლიერ მოქნილია. მას ფართოდ იყენებენ სახალხო მეურნ. მრავალ დარგში. ქერელის ბ-ს ზოგჯერ გაფისული ნართისაგან ამზადებენ. ასეთი ბ. უფრო გამძლეა. არის კომბინირებული ბ-ც (ერთმანეთშია შეგრეხილი ქერელისა და ფოლადის წნები). კომბინირებული ბ. ნაკლებად ღუნვადია, სამაგიეროდ დიდი გამწყვეტი ძალვა აქვს.

ფ ო ლ ა დ ი ს ბ. გამოიგონა ვ. ალბერტმა (გერმანია, 1827). პირველად იგი შახტის ამწეებზე გამოიყენეს. ბ-ს ამზადებენ სპეც. ფოლადისაგან, რ-იც გამოირჩევა დიდი სიბლანტითა და სიმტკიცით. ფოლადის ბ-ის ნართში მავთულები ხრახნისებურადაა შეგრეხილი მცენარეული ბოჭკოს (იშვიათად მავთულის) გულარის გარშემო (ნახ. 2). გულარი შეიძლება იყოს ერთი ან რამდენიმე. ბ-ის ღუნვადობა დამოკიდებულია გულარების რაოდენობაზე (ყველაზე ნაკლები ღუნვადობისაა ერთგულარიანი ბ.). მრავალგულარიან ბ-ს ფართოდ იყენებენ ხე-ტყის შესაკრავად და *ტაკელაჟისათვის*. ფოლადის ბ-ის დიამეტრი ერთეულ *მმ*-იდან რამდენიმე ათეულ *მმ*-ს აღწევს, ხოლო მისი მავთულებისა—0,3–4 *მმ*-ს. კიდული ხიდებისათვის იყენებენ მსხვილ ბ-ს. ცნობილია ძალიან მსხვილი ბ., რ-იც 17500 მავთულს შეიცავს. მისი დიამეტრი 1500 *მმ*, ხოლო გამწყვეტი ძალვა — 96000 *ტძ* (ამგვარ ბ-ს ხიდების მშენებლობის ადგილზე ამზადებენ). ასეთი დიდი დიამეტრის ბ. შეიძლება იყოს კვადრატული ან ექვსკუთხა განივკვეთის ფორმის გარსაცმში ჩალაგებული მავთულების ან წვრილი ბ-ების კონა. მუშაობის პირობების მიხედვით ფოლადის ბ. არის მზიდი, საწევი, მისამაგრი, სპეციალური და სხვ., ხოლო შეგრეხის მიხედვით — ერთმაგად შეგრეხილი (ს პ ი რ ა ლ უ რ ი ბ.), ორმაგად შეგრეხილი (გ ვ ა რ ლ ი) და სამმაგად შეგრეხილი (კ ა ბ ე ლ ი). ბ-ის წნებს შეიძლება ჰქონდეს მრგვალი (უფრო ხშირად), ბრტყელი (სწორკუთხა), ოვალური და სამწახნაგა განივკვეთი. წნაში მავთულებისა და ბ-ში წნების მიმართულების მიხედვით განასხვავებენ ჯ ვ ა რ ე დ ი ნ ა დ და ც ა ლ მ ხ რ ი ვ ა დ შეგრეხილ ბ-ს. უკანასკნელი უფრო ცვეთამედეგია, მაგრამ თვითდაცარვა ახასიათებს. ფოლადის ბ-ს გრეხენ მრგვალი ან ნაწილობრივ ფასონური მავთულისაგან. უკანასკნელს გლუვი ცილინდრული ზედაპირი აქვს, რაც ზრდის მის ცვეთამედეგობას. ასეთ ბ-ს იყენებენ *ბაგირგზებზე* მზიდ ბაგირად და შახტის ამწევ დანადგარებში მიმმართველებად. წნაში მავთულების ურთიერთშეხების მიხედვით ფოლადის ბ. ორგვარია: წ ე რ ტ ი ლ ო ვ ა ნ ი და წ ი რ უ ლ ი შ ე ხ ე ბ ი ს ა. პირველში ყველა მავთულის დიამეტრი ერთნაირია, სამაგიეროდ, განსხვავებულია წნის შრეების მავთულთა შეგრეხის ბიჯი; მეორეში მავთულები განსხვავებული დიამეტრისაა, წნის შრეებში მავთულთა შეგრეხის ბიჯი კი ერთნაირია. წირული შეხების ბ. უფრო მეტად სრულყოფილი და ცვეთამედეგია. ამზადებენ აგრეთვე სპეც. დანიშნულების ბ-ს, რ-საც არ ახასიათებს თვითდაცარვა. ასეთ ბ-ს სხვადასხვა სახის ამწეებში იყენებენ.

ბ-ს ამზადებენ სპეც. საგრეხი მანქანებით. ფოლადის ბ-ის პირველი საგრეხი მანქანა ააგეს სლოვაკიაში 1840.

*ლიტ.*: ფ ე ს ვ ი ა ნ ი ძ ე ა., საშახტო ამწევი მანქანების შერჩევა და ანგარიში, თბ., 1959; Боголюбский В. И., Голубев И. М., Амитин И. И., Проволочные канаты, М., 1950; Букштейн М. А., Производство и использование стальных канатов, 2 изд., М., 1973.

*კ. ბარამიძე.*

**ბაგირმი** (საკ. სახელწ.—ბ ა რ მ ა გ ე), მდ. შარის ნაპირებზე, უმთავრესად ჩადის რესპუბლიკაში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. ენით მონათესავე ტომებთან (სარა, ლაკა, ბონგო და სხვ.) ერთად 900 ათ. კაცზე მეტი (1972, შეფასება). ენა—ბაგირმი, განეკუთვნება ცენტრ. სუდანში გავრცელებულ ბონგო-ბაგირმის ენათა ჯგუფს. ბ-ის ნაწილი მუსლიმანია, ნაწილი ინარჩუნებს ტრად. რწმენას. მისდევენ მიწათმოქმედებას (სორგო, დურა და სხვ.), მსხვ. რქ. საქონლის მოშენებასა და თევზჭერას.

**ბაგირ-ხანი** (გ. 1915), რევ. რაზმების (ფედაების) ხელმძღვანელი თავრიზში ირანის რევ. დროს (1905–11), ირანის სახალხო გმირის *სათარ-ხანის* თანამებრძოლი. ხელობით კალატოზი. მონაწილეობდა შაჰის ჯარებისა და ხანების რეაქციული რაზმებისაგან თავრიზის დაცვაში (1908–09), რისთვისაც თავრიზის ენჯუმენმა „სალარ-ე მელის“ („სახალხო წინამძღოლის“) წოდება მიანიჭა. I მსოფლიო ომის დროს ბ. ირანის ბურჟ. ნაციონალისტების მხარეზე გამოდიოდა; მოკლეს ქურთებთან შეტაკების დროს კასრეშირინის რ-ნში.

**ბაგისმიერი ბგერები,** იხ. *ლაბიალური ბგერები.*

**ბაგლერები** (ძვ. ნორვ. Baglar<bagall—ეპისკოპოსის კვერთხი), XII ს. ბოლოს და XIII ს. დამდეგის ნორვეგიის სამოქალაქო ომების დროს მეფე სვერესა და ბირკებეინერების მოწინააღმდეგენი. მათი წინამძღოლები (კათოლ. სამღვდელოების ზედა ფენისა და საერო ფეოდალთა წარმომადგენლები) თავიანთი მიზნებისათვის (რომის პაპისათვის ნორვ. ეკლესიის დამორჩილება და ცენტრალისტური ხელისუფლების წინააღმდეგ ბრძოლა) იყენებდნენ გლეხთა ანტიფეოდ. გამოსვლებს. ბ-ის და ბირკებეინერების ბრძოლა გრძელდებოდა სვერეს სიკვდილის (1202) შემდეგაც და დასრულდა XIII ს. 20-იან წლებში მათი ხელმძღვანელების შერიგებით.

**ბაგრამი,** ბ ე გ რ ა მ ი, ქუშანთა ქალაქ ქაფისის ნანგრევები ავღანეთში, ქ. ქაბულის ჩრდ-ით 60 *კმ*-ზე. 1936-იდან გათხრებს აწარმოებდნენ ფრანგი არქეოლოგები, ჯერ ჟ. აკენი, შემდეგ რ. გირშმანი. ქალაქი არსებობდა ძვ. წ. II ს-იდან ახ. წ. IV ს. შუა ხანებამდე. აშენებული იყო რეგულ. გეგმით და გარს ერტყა კოშკებიანი გალავანი. ბ-ში გაითხარა მთავარი ქუჩა, სასახლე და საცხოვრ. სახლები; აღმოჩნდა ადგილ. და შემოტანილი (ინდოეთიდან, ჩინეთიდან, რომიდან) თიხის, მინისა და ბრინჯაოს მხატვრული ნაკეთობანი. სასახლეში ნაპოვნ სპილოს ძვლის ფირფიტებზე ამოკვეთილია მოცეკვავე ქალების ფიგურები.

*ლიტ.*: Мандельштам А. М., О некоторых результатах работ французской археологической миссии в Афганистане, «Советская археология», 1954, в. 21; Ghirshman R., Begram, Le Caire, 1946.

**ბაგრამიანი** ივანე ქრისტეფორეს ძე [დ. 20. XI (2. XII). 1897, ელისავეტპოლი, ახლანდ. კიროვაბადი, აზერბ. სსრ], საბჭ. კავშირის მარშალი (11. III. 1955). საბჭ. კავშირის გმირი (29. VII. 1944). სკკპ წევრი 1941-იდან. ეროვნებით სომეხი. არმიაშია 1915-იდან; 1917 დაამთავრა პრაპორშჩიკების სკოლა. 1920 მოხალისედ წავიდა წითელ არმიაში. მონაწილეობდა სამოქალაქო ომში. 1934 დაამთავრა ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია, 1938 — გენშტაბის აკადემია. 1940 იყო არმიისა და ოლქის შტაბის ოპერატ. განყ-ბის უფროსი. დიდი სამამულო ომის დასაწყისში სამხრ.-დას. ფრონტის შტაბის ოპერატ. განყ-ბის უფროსი; 1942 ივლისიდან სარდლობდა არმიას; 1943 ნოემბრიდან — ბალტიისპირეთის I ფრონტს, 1945 აპრილიდან — ბელორ. III ფრონტის ჯარებს. 1954-იდან იყო თავდაცვის სამინისტროს მთავარი ინსპექტორი და თავდაცვის მინისტრის მოადგილე, 1956–58 გენშტაბის სამხ. აკად. უფროსი, 1958-იდან თავდაცვის მინისტრის მოადგილე და შეიარაღებული ძალების ზურგის უფროსი, 1968-იდან გენერალ-ინსპექტორთა ჯგუფის გენ.-ინსპექტორი. 1952-იდან სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი, 1961-იდან სკკპ ცკ-ის წევრი, სსრკ II–IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბაგრამიანი** მოვსეს, სომეხი ხალხის განმათ. მოძრაობის მოღვაწე XVIII ს-ში. დაიბადა ყარაბაღში. ერთხანს რუსეთში ცხოვრობდა. 1763 ი. *ემინთან* ერთად კავკასიაში ჩამოვიდა და მასთან ერთად სცადა აჯანყებინა სომხეთი ირანისა და ოსმალეთის წინააღმდეგ. 1768-იდან ინდოეთში ცხოვრობდა. აქტ. წევრი გახდა მადრასში დაარსებული შ. *შაჰამირიანის* წრისა, რ-იც ბურჟ.-განმანათლებლურ და განმათ. იდეებს ქადაგებდა. 1773 გამოაქვეყნა თხზ. *„ახალი წიგნი, წოდებული დარიგებად“* (შემოკლებული რუს. თარგმანი 1786), რ-შიც სომეხ ხალხს სამშობლოს განთავისუფლებისაკენ მოუწოდებდა. შემდეგ მონაწილეობა მიიღო მომავალი, დამოუკიდებელი სომხ. ბურჟ. რესპ. კონსტიტუციის პროექტის შედგენაში. ბ. რუს. ორიენტაციის მომხრე იყო და სომხ. სახელმწიფოებრიობის აღდგენა რუს. დახმარებითა და მფარველობით ესახებოდა.



ბაგრამი. ძვლის რელიეფური ფირფიტა ბაგრამის სასახლიდან. ახ. წ. პირველი საუკუნეები. გიმეს მუზეუმი. პარიზი.

**ბაგრატ I** კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი, ტაო-კლარჯეთის მთავარი (826–876), ძე აშოტ I კურაპალატისა. დაახლოებით 830 ბიზანტ. კეისრისაგან მიიღო „ქართველთა კურაპალატის“ ტიტული. იბრძოდა მთელი ქართლის შემოსაერთებლად. ამ მიზნით 843 მიეშველა არაბთა ხალიფის სარდალს მუჰამად იბნ ხალიდს (იხ. *მუჰამად იბნ ხალიდის შემოსევები საქართველოში*) თბილისის ამირა საჰაკისა და მისი მოკავშირე კახელების წინააღმდეგ ბრძოლაში. დაბა რეხთან დამარცხების შემდეგ ბ. I ტაო-კლარჯეთში დაბრუნდა და მალე თვით საჰაკის მოკავშირე გახდა. ქართლში ბუღა თურქის ლაშქრობისას (853) ბ. I არაბებს მიემხრო და მონაწილეობდა საჰაკის შეპყრობასა და ქართლში შემოჭრილი აფხაზთა მეფის ლაშქართან ბრძოლაში, მაგრამ ქართლში გაბატონება ამჯერადაც ვერ შეძლო. ბ. I-ის დროს ტაო-კლარჯეთში გრძელდებოდა აშოტ I-ის მიერ დაწყებული დიდი საეკლ.-სამონასტრო მშენებლობა, რ-ის ერთ-ერთი ინიციატორი *გრიგოლ ხანძთელი* იყო.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ა. ბოგვერაძე.*



ი. ბაგრამიანი

**ბაგრატ I,** „აფხაზთა სამეფოს“ მეფე (881–893), მეფე *დემეტრე II-ის* ძე. გიორგი I-ის სიკვდილის შემდეგ ბ-ის როგორც ტახტის მემკვიდრის წინააღმდეგ შეთქმულება მოაწყვეს ქვრივმა დედოფალმა და იოანე შავლიანმა (იხ. *შავლიანები*). ბ-მა თავი კონსტანტინოპოლს შეაფარა. ბიზანტ. კეისრის დახმარებით ბ. დას. სა-

ბ ა გ ი რ ე ბ ი ს   დ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ა

| ბაგირი | დიამეტრი *მმ* | გამწყვეტი ძალვა *კნ** |
|---|---|---|
| **ლ ი თ ო ნ ი ს   ბ ა გ ი რ ი** | | |
| ღია სპირალური ბ. | 0,65—34,4 | 0,44—965 |
| დახურული სპირალური ბ. | | |
| მზიდი** ბ. | 30—70 | 596—3950 |
| ამწევი** ბ. | 20—60 | 349—3751 |
| გულარიანი გვარლის ბ.: | | |
| ბოჭკოს გულარიანი | 2,2—63 | 2,62—2230 |
| ლითონის გულარიანი | 1,9—61 | 2,41—2460 |
| სამწახნაგიანი** ბ. | 18—43,5 | 203,5—1405 |
| არამგრეხი | 3,5—68 | 7,08—3255 |

* 1 *კნ* = 100 *კგძ*. ** გამწყვეტი ძალვის სიდიდე აღებულია მავთულების ჯამური სიმტკიცის საფუძველზე.

| ბაგირი | დიამეტრი *მმ* | გამწყვეტი ძალვა *კნ* |
|---|---|---|
| **კ ო მ ბ ი ნ ი რ ე ბ უ ლ ი   ბ ა გ ი რ ი** | | |
| ქერელი-ფოლადი | 8—32 | 8,9—112,7 |
| **ა რ ა ლ ი თ ო ნ უ რ ი   ბ ა გ ი რ ი** | | |
| ქერელის თეთრი ბ. | 9,6—111,5 | 6,3—497,5 |
| ქერელის გაფისული ბ. | 9,6—111,5 | 6—472,5 |
| მანილის ბ. | 9,6—111,5 | 7,76—637 |
| ბამბის ბ. | 3—8 | 0,4—3 |
| კაპრონის ბ. | 7,9—63,7 | 11,8—592 |

ქართველოში დაბრუნდა, მოკლა მეფე ადარნასე, ძე იოანე შავლიანისა, ტახტი დაიჭირა და ადარნასეს ქვრივი (გვარამ მამფლის ასული) შეირთო ცოლად. 885 ბ. I-მა ბიზანტიიდან დააბრუნა ცოლისძმა ნასრა და მას ტაო-კლარჯეთის მფლობელთა წინააღმდეგ თავისი ლაშქარი მიაშველა. ბ. I-ის ეს ღონისძიება კლარჯეთში დამკვიდრებას ისახავდა მიზნად, მაგრამ უშედეგოდ დამთავრდა.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955. *ა. ბოგვერაძე.*

**ბაგრატ I,** ერისთავთა შორის ბაგრატ II (გ. 945), ქართველთა მეფე 937—945, ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა ტაოს შტოს წარმომადგენელი, ძე *ადარნასე II-ისა.* მეფედ იხსენიება იშხნის წარწერაში. ატარებდა მაგისტროსის ბიზანტ. ტიტულს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ა გ რ ა ტ II რ ე გ ვ ე ნ ი.

**ბაგრატ I** ე რ ი ს თ ა ვ ი (გ. 1372), იმერეთის ტახტის პრეტენდენტი, *დავით VI* ნარინის შვილიშვილი. მამის, მიქელ დავითის ძის, გარდაცვალებისას მცირეწლოვანი იყო და ფაქტობრივად მხოლოდ სამეფო დომენს ფლობდა. 1330 *გიორგი V* ბრწყინვალე იმერელ ფეოდალთა ნაწილთან შეთანხმებით დას. საქართველოში გადავიდა და ქუთაისის ციხეში თავისი მომხრეებით გამაგრებულ ბ. I-ს ალყა შემოარტყა. ბ. I იძულებული გახდა მეფეს მორიგებოდა და იმერეთი დაეთმო. სამაგიეროდ გიორგი V-მ მას შორაპნის საერისთავო უბოძა. 1358 ბ. I-მა საქართვ. მეფის დავით IX-ის ნებართვით ცოლად შეირთო ყვარყვარე ათაბაგის ასული, რ-თანაც სამი ვაჟი: ალექსანდრე, გიორგი და კონსტანტინე შეეძინა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973. *ქ. ჩხატარაიშვილი.*

**ბაგრატ II,** აფხაზთა სამეფოს მეფე X ს. I მესამედში, მეფე კონსტანტინე III-ის უმცროსი ძე მეორე ცოლისაგან. ფვენელთა „დაწერილის" მიხედვით, ბ. II კონსტანტინე მეფის თანამმართველი იყო და, ამდენად, ტახტის ერთ-ერთ მემკვიდრედ ითვლებოდა. მამის გარდაცვალების შემდეგ ბ. II-ს მისი უფროსი ნახევარძმა გიორგი (იხ. *გიორგი II*) აუჯანყდა. ბ. II-ს სიმამრი გურგენ ერისთავთერისთავი (ბაგრატიონთა კლარჯეთის შტოს ერთ-ერთი უძლიერესი წარმომადგენელი) ეხმარებოდა. ქვეყანა შფოთმა და არეულობამ მოიცვა, „ვიდრე არ მიიცვალა ბაგრატ". თავის დროზე შედგენილი ყოფილა ბ. II-ის „ცხოვრება", რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955. *ა. ბოგვერაძე.*

**ბაგრატ II** რ ე გ ვ ე ნ ი, ერისთავთა შორის ბაგრატ III (გ. 994), ძე სუმბატ კურაპალატისა, ბაგრატიონი, ჯერ ერისთავთერისთავი და შემდეგ ქართველთა მეფე 958—994. ზედწოდება „რეგვენი", როგორც ჩანს, ტახტზე ასვლის დროს მეტისმეტი ახალგაზრდობის გამო შეერქვა. 990 ბ. II დავით III კურაპალატს დაეხმარა ადარბადაგანის ამირა მამლანისა და სხვა ამირების შეერთებული მხედრობის წინააღმდეგ ბრძოლაში ქ. ვალაშკერტთან.

*წყარო*: სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, ე. თაყაიშვილის გამოც., თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27).

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965. *ა. ბოგვერაძე.*

**ბაგრატ III** (X ს. 60-იანი წწ. დასაწყისი — 7. V. 1014), გაერთიანებული ფეოდ. საქართველოს პირველი მეფე, ბაგრატიონი, გურგენ მეფეთა მეფისა და გურანდუხტ დედოფლის შვილი, ტაოს მეფეთა მეფის დავით III კურაპალატის შვილობილი და აღზრდილი. ბ-ის პოლიტ. ასპარეზზე გამოსვლა დაემთხვა ქართული სამეფო-სამთავროების გაერთიანებისათვის ბრძოლის გადამწყვეტ ეტაპს. X ს. დასაწყისიდან შიდა ქართლს „აფხაზთა" მეფეები ფლობდნენ. 70-იან წწ. შინაფეოდ. ომების შედეგად აფხაზთა სამეფო დასუსტდა. ფეოდ. ანარქიამ განსაკუთრებით მწვავე ხასიათი მიიღო თეოდოს III უსინათლოს მეფობაში (975—978). ამით ისარგებლეს კახეთის პოლიტიკურმა მესვეურებმა და დაიწყეს ბრძოლა ქართლისათვის (პოლიტ. ცენტრი უფლისციხე). 975 დავით III ქართლის ერისთავის იოანე *მარუშისძის* დახმარებით დაეუფლა ქართლს და აქ გააბატონა თავისი შვილობილი ბ. III, რ-საც მცირეწლოვნობის გამო თანაგამგებლად მამამისი გურგენი დაუნიშნა. ბ-ის დედა, თეოდოს III-ის და, „აფხაზთა" მეფის შვილი იყო. თეოდოსს შვილი არ ჰყავდა, უშვილო იყო დავით III-ც. ამრიგად, ბ. III დედით დას. საქართველოსა და ქართლის, ხოლო მამით და მამობილით სამხრ. საქართველოს კანონიერი მემკვიდრე იყო. 978 დავით III-მ და იოანე მარუშისძემ ბ. III აფხაზეთში (დას. საქართველოში) გაამეფეს. 980, როცა სრულწლოვანი გახდა, ბ. III-მ ხელში აიღო სამეფოს მართვა-გამგეობა. მისი უმთავრესი ამოცანა ქვეყნის გაერთიანება იყო. ამ ამოცანის განხორციელებისათვის ბრძოლაში ის ეყრდნობოდა გაერთიანებით დაინტერესებულ ძირითად მწარმოებელ ძალას, წვრილ და საშუალო აზნაურებს, ვაჭართა ფენას და დიდებულ აზნაურთა მოწინავე ნაწილს. გაერთიანების მოწინააღმდეგე ქართლის მსხვილმა ფეოდალებმა ბ. III-ის ქართლში გაბატონებისთანავე მოიშველიეს კახეთის სამეფოს ლაშქარი, შეიპყრეს ბ. III-ის დედ-მამა, მაგრამ დავით III-ის ენერგიული ჩარევის შედეგად რეაქციონერ ფეოდალთა ეს გამოსვლა მარცხით დამთავრდა. 80-იანი წწ. დასაწყისში ბ. III-მ დაამარცხა ქართლის ფეოდალთა აჯანყება, რ-საც ქავთარ ტბელი მეთაურობდა. 989 ბ. III-მ დაამარცხა გაერთიანების პოლიტიკის მოწინააღმდეგე კლდეკარის ერისთავი რატი რატის ძე ბაღვაში და შემოიერთა კლდეკარის საერისთავო. 1001, როცა გარდაიცვალა დავით III, მისი სამფლობელოს უდიდესი ნაწილი ტაოში ბიზანტ. იმპერატორმა ბასილ II-მ დაიკავა. ბ. III-ისა და გურგენის ცდა, დაუფლებოდნენ დავით III-ის მემკვიდრეობას, უშედეგოდ დამთავრდა. შემდეგში ეს ტერიტორია საქართველოსა და ბიზანტიას შორის ცილობისა და ომების ობიექტი იყო (იხ. *დავით III კურაპალატის მემკვიდრეობა*). 1008, გურგენ მეფეთა მეფის გარდაცვალების შემდეგ, ბ. III-მ როგორც მემკვიდრემ, შემოიერთა ტაოს ჩრდ. ნაწილი (ამიერ ტაო), შავშეთი, კლარჯეთი, სამცხე, ჯავახეთი. ამ დროიდან ბ. III „აფხაზთა და ქართველთა მეფის" ტიტულს ატარებდა. 1010 ბ. III-მ დაიკავა კახეთ-ჰერეთი. ამრიგად, საქართვ. სამეფოს ფარგლებს გარეთ რჩებოდა მხოლოდ თბილისის საამირო და იმიერ ტაო. მეფობის ბოლო წლებში ბ. III-მ სომეხთა მეფე გაგიკ I-თან ერთად ილაშქრა საქართვ. მოსაზღვრე რანის (არანის) მფლობელ ფადლონის წინააღმდეგ, რ-იც დროგამოშვებით არბევდა კახეთ-ჰერეთს. ბ. III-მ აიძულა ფადლონი ყოველწლიური ხარკი ეხადა და საქართვ. მეფის მტერთა წინააღმდეგ ლაშქრობაში მონაწილეობა ეკისრა.

გაერთიანებისა და ერთმეფობის განმტკიცებისათვის ბრძოლაში ბ. III ზოგჯერ უკიდურეს ღონისძიებებსაც მიმართავდა. მან თავისი ნათესავები, კლარჯეთის ბაგრატიონთა შთამომავლები, სუმბატი და გურგენი, ბაგრატ არტანუჯელის ძენი, სადარბაზოდ მიიწვია ფანასკერტში (იხ. *ფანასკერტის დარბაზობა*), შეიპყრო და თმოგვის ციხეში დაამწყვდია, სადაც გარდაიცვალნენ 1012. კლარჯეთის ბაგრატიონთა სხვა მემკვიდრეებიც პატიმრობაში დაიხოცნენ. ბ. III ენერგიული და შორსმჭვრეტელი პოლიტიკოსი იყო. ის მიისწრაფოდა ერთმმართველი შეუზღუდველი ხელისუფლებისაკენ, წინანდელ მემკვიდრეობით მფლობელებს ყველგან მეფის მოხელე ერისთავებით ცვლიდა. ბ. III-მ საფუძველი ჩაუყარა საქართველოს ფეოდ. მონარქიას. ბ. III-ის დროს აგებულ იქნა ქართული არქიტ. ცნობილი ძეგლები — *ბედიის მონასტერი, ბაგრატის ტაძარი* (ქუთაისში), *ნიკორწმინდა* და სხვა ტაძრები. XI ს. ქართველი მემატიანე ბ. III-ს „დიდ მეფეს" უწოდებს. გარდაიცვალა ტაოში, ფანასკერტის ციხესიმაგრეში. დასაფლავებულია ბედიაში.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, ე. თაყაიშვილის გამოც., თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27).

*ლიტ.*: კ ო პ ა ლ ი ა ნ ი ვ., საქართველოსა და ბიზანტიის პოლიტიკური ურთიერთობა 970—1070 წლებში, თბ , 1969; ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე მ., ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური გაერთიანება (IX — X სს.), თბ , 1963; მ ე ს ხ ი შ ვ ი ლ ი გ , ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური გაერთიანება და საქართველოში ფეოდალურ ურთიერთობათა განვითარების ზოგიერთი საკითხი, თბ., 1973; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ. , 1965. *ვ. გუჩუა.*

**ბაგრატ III** (1495—1565), იმერეთის მეფე 1510—65, ალექსანდრე II-ის ძე. ენერგიულად ებრძოდა ოსმალებს, ცდილობდა იმერეთის მთლიანობის შენარჩუნებას. „ტყვეთა სყიდვის" წინააღმდეგ მოიწვია საეკლესიო კრება, რ-მაც ტყვის გამსყიდველთათვის სიკვდილით დასჯა დაადგინა. ბ. III-ის თანხმობით 1533 *მამია I გურიელმა* და *მამია III დადიანმა* ილაშქრეს ჯიქეთს, მაგრამ დამარცხდნენ. 1535 *მურჯახეთის ბრძოლაში* ბ. III-მ დაამარცხა *ყვარყვარე IV* ჯაყელი, დაიკავა სამცხე და ათი წელი ფლობდა მას. 1545 ყვარყვარეს შვილმა *ქაიხოსრო II* ჯაყელმა მოიშველია ოსმალთა ჯარი მუსტაფა ლალა-ფაშას მეთაურობით და ქარაღაქთან შეებრძოლა ბ. III-ს, მაგრამ დამარცხდა (იხ. *ქარაღაქის ბრძოლა*). ამავე წელს სულთანმა უფრო მრავალრიცხოვანი ჯარი გამოგზავნა. *სოხოისტის ბრძოლაში* ბ. III დამარცხდა. სამცხეში ოსმალებმა მოიკიდეს ფეხი. ამის შემდეგ ბ. III-მ მთავრებს (დადიანი და გურიელი) შეუტია, მაგრამ ვერ შეძლო მათი დამორჩილება. მთავრები სულთნის ვასალები გახდნენ. 1555 ბ. III-ც იძულებული გახდა სულთნისათვის ხარკის მიცემა ეკისრა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973. *შ. ხანთაძე.*

**ბაგრატ IV** (1018 ან 1020 — 24. XI. 1072), საქართველოს მეფე 1027-იდან, *გიორგი I-ისა* და დედოფალ მარიამის უფროსი შვილი. 1022—25 მძევლად იყო კონსტანტინოპოლში. ბ. IV-ის და მისი სამეფო კარის უმთავრესი ამოცანა იყო სახელმწიფოს დაცვა ბიზანტ. და თურქ-სელჩუკი დამპყრობლებისაგან, ცენტრალიზაციის მოწინააღმდეგე დიდგვარიან აზნაურთა წინააღმდეგობის დაძლევა და საქართველოს ერთიანი სამეფოს ფარგლებს გარეთ დარჩენილი ქართული მიწა-წყლის შემოერთება. მცირეწლოვანი ბ. IV-ის გამეფებისთანავე ბიზანტ. იმპ. კონსტანტინე VIII-მ დაარღვია 1022 დადებული ზავი და საქართველოში ჯარი გამოგზავნა. მტერმა გაძარცვა და ააოხრა სამხრ. საქართველო. ტაოს მსხვილ ფეოდალთა ნაწილი ვაჩე კარიჭისძისა და ეპისკოპოს

ტაო-კლარჯეთის ანუ ქართველთა სამეფოს ბაგრატიონთა თვალსაჩინო წარმომადგენლები

| | |
|---|---|
| აშოტ I დიდი, კურაპალატი, | გ. 826 |
| ბაგრატ I, კურაპალატი, | გ. 876 |
| დავით I, კურაპალატი, | 876—81 |
| ადარნასე II, ქართველთა მეფე, 888 ან 899—923, კურაპალატი. | |
| დავით II, ქართველთა მეფე | 923—37 |
| ბაგრატ II, იგივე ბაგრატ I, ქართველთა მეფე | 937—45 |
| ბაგრატ III, იგივე ბაგრატ II რეგვენი, ქართველთა მეფე, | გ. 994 |
| ბაგრატ IV, ერისთავთ-ერისთავი, | გ. 966 |
| დავით III დიდი, ერისთავთერისთავი, კურაპალატი, | 978—1001 |
| გურგენი, ქართველთა მეფე | 994—1008 |
| ბაგრატ V, იგივე ბაგრატ II, აფხაზთა მეფე 978 წლიდან, იგივე ბაგრატ III, ერთიანი საქართველოს პირველი მეფე | 975—1014 |






სტ. აფრიკა. **1.** ეთიოპიის მთიანეთი ქ. ადის-აბების სამხრეთით. **2.** ჩანჩქერი ვიქტორია მდ. ზამბეზიზე. **3.** კარიბის ჰესის კაშხალი მდ. ზამბეზიზე. **4.** კილიმანჯაროს მასივი. **5.** ოაზისი თიმიმუნი. ალჟირის საჰარა. **6.** აფრიკის სამხრ. კიდე. წინა პლანზე—ქ. კეიპტაუნი. **7.** მდ. კონგო ქ. კინშასის მიდამოებში.













სტ. ახალი ზელანდია. 1. მილფორდის ყურე (სამხრეთი კუნძული). 2. უელინგტონი. ქალაქის ხედი. 3. გეიზერები როტორუის მახლობლად. 4. ქ. ოკლენდი. კუინ-სტრიტი. 5. ოკლენდის ხიდი. 6. ეროვნული ხელოვნების მუზეუმის შენობა. როტორუა. 7. პ. პ ა ს კ ო. კაპელა სამხრეთ ალპებში. XX ს. შუა წლები. 8. მაორიული საკრებულო სახლი („ვარერუნანგაი") როტორუის მახლობლად.
























*სტ. ახალქალაქის რაიონი (I).* **1.** სოფ. ხულგუმო. **2.** აზავრეთის საბჭოთა მეურნეობა. კარტოფილის ნათესის რწყვა. **3.** თივის აღება ალასტანის საბჭოთა მეურნეობაში. **4.** მზესუმზირას ნათესი სოფ. გოგაშენის მიდამოებში· **5.** ახალქალაქი. ყველ-კარაქის ქარხანა. ლაქტოზის საამქრო. **6.** ახალქალაქი. ლუდის ქარხანა. **7.** სოფ. კუმურდო. თივის დამზადება.




7







*სტ. ახალქალაქის რაიონი (II).* **1.** „საქსოფტექნიკის“ ახალქალაქის რაიონული განყოფილება. **2.** ახალქალაქის სასოფლო-სამეურნეო ტექნიკუმი. **3.** ახალქალაქი. ქალაქის პარკის შესასვლელი. **4.** ახალქალაქი. საცხოვრებელი სახლები ლენინის ქუჩაზე. **5.** კუმურდოს ტაძარი. 964. ხუროთმოძღვარი საკოცარი. **6. 7.** კუმურდოს ტაძრის რელიეფური გამოსახულებანი: მარცხნივ—გურანდუხტ დედოფალი; მარჯვნივ—ლეონ მეფე. **8.** სოფ. ხოსპიო. ეკლესია. შუა საუკუნეები.



3



5







8







სჭ. ახალციხის რაიონი(I). 1. აწყურის ციხე. შუა საუკუნეები. 2. სოფ. ჭვინტა. 3. საფარის სამონასტრო კომპლექსი. წინა პლანზე მიძინების ერთნავიანი ეკლესია (X ს.) და წმ. საბას ტაძარი (XIII ს. დასასრული). 4. სოფ. ტატანისი. 5. სლესის ციხე (მოქცევის ციხე). შუასაუკუნეები. 6. ახალციხის საკონსერვო ქარხანა, დაფასოების საამქრო. 7. სვირის ტყე. 8. ახალციხის სახელმწიფო სანერგე მეურნეობა 9. დიატომიტის საბადო. 10. ახალციხის ხე-ტყის ქარხანა.











9 10















*სტ. ახალციხის რაიონი* (*II*). **1.** ქ. ახალციხე. მედრესე. XVIII ს. **2.** ქ. ვალე. ღვთისმშობლის ეკლესია. X ს. გადაკეთებულია XVI საუკუნეში. **3.** ქ. ახალციხე. სადგურის მოედანი. დიდ სამამულო ომში დაღუპულთა დიდების ობელისკი. **4.** ქ. ახალციხე. ლენინის ძეგლი კომკავშირის ბაღში. **5.** ახალციხის ბალნეოლოგიური კურორტის შენობა. **6.** ურაველის პიონერთა ბანაკი. საძილე კორპუსი. **7.** ქ. ახალციხე. საცხოვრებელი სახლი სადგურის მოედანზე. **8.** ქ. ახალციხე. კავშირგაბმულობის სახლი. **9.** ქ. ახალციხე. შოთა რუსთაველის ძეგლი.













*სტ. ახმეტის რაიონი (I)*. **1.** ქ. ახმეტა. საერთო ხედი. **2.** ხიდი მდ. პირიქით ალაზანზე, თუშეთში, სოფ. ომალოს ქვემოთ. **3.** ალაზნის ნაკრძალი. **4.** ილტოს ხეობა. **5.** ზემო ალვანის მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობის ცხვარი თუშეთის საზაფხულო საძოვარზე, სოფ. დართლოსთან. **6.** მატნის მევენახეობის საბჭოთა მეურნეობის ზვარი. **7.** ქ. ახმეტა. ღვინის ქარხნის ეზო. **8.** ქ. ახმეტა. ჰიდროლიზ-საფუარის ქარხანა. **9.** ქ. ახმეტა. საკონსერვო ქარხანა.
































*სტ. ახმეტის რ-ნი (II).*
**1.** ალაზნის ველის ხედი. უკანა პლანზე ალავერდის ტაძარი. **2.** თუშეთი. სოფ. შენაქო. **3.** ცხრაკარა. ლევან მეფის სასახლის ნანგრევები. XVI ს. უკანა პლანზე — იოანე ნათლის მცემლის ეკლესია. VIII — IX სს. I ნახევარი. **4.** თუშეთი. გომეწრის ხეობა. სოფ. ბელელა. **5.** თუშეთი. პირიქითის ხეობა. სოფ. დანო. **6.** კვეტერის ციხის ეკლესია. X ს. I ნახევარი. **7.** ზემო ალაზნის სარწყავი სისტემის სათავე ნაგებობა. **8.** სოფ. მატნის საშუალო სკოლა-ინტერნატი. **9.** სოფ. მატნის ვაჟაფშაველას სახელობის I საშუალო სკოლა.


















იოანე ბანელის მეთაურობით მტრის მხარეზე გადავიდა. ბიზანტიელებმა ვერ შეძლეს კლდეკარის ციხესიმაგრის აღება. შავშეთ-კლარჯეთში თავდაცვის ორგანიზაციას სათავეში ჩაუდგნენ ეპისკოპოსები საბა მტბევარი და ეზრა ანჩელი და მტერს ამ მხარის დაპყრობის საშუალება არ მისცეს. ამის შემდეგ ბიზანტიელებმა ტაქტიკა შეცვალეს: მათ საქართველოში გამოგზავნეს დემეტრე უფლისწული (გურგენ არტანუჯელის ძე), რ-იც ბაგრატ III-ის დროს ბიზანტიაში გაიქცა. დემეტრეს პოლიტ. ასპარეზზე გამოყვანით ბიზანტია ცდილობდა დაემტკიცებინა, რომ ის საქართველოს დასაპყრობად კი არ მოდიოდა, არამედ ბაგრატ III-ის მიერ უკანონოდ დაჩაგრული ბატონიშვილის უფლებათა დასაცავად იბრძოდა. მტრის ამ ტაქტიკას წარმატებაც მოჰყვა: მწარმოებელი საზოგადოების ერთი ნაწილი, რ-იც თავისი მდგომარეობის გაუმჯობესების იმედებს ახალ მეფეს უკავშირებდა, საკუთარი ფეოდალების წინააღმდეგ აჯანყდა და დემეტრესა და ბიზანტიელებს მიემხრო. დამპყრობელთა წინააღმდეგ ბრძოლა კლასობრივი ბრძოლით გართულდა. ამ კრიტიკულ მომენტში კონსტანტინე VIII გარდაიცვალა და ბიზანტიელებმა ჯარი საქართველოდან გაიწვიეს.

ბიზანტიასთან ომში დასუსტებულ საქართველოს ბრძოლის გაგრძელება არ შეეძლო, თვით ბიზანტიაც აღმოსავლეთში მტრების მოწოლის გამო საქართველოსთან ურთიერთობის გაუმჯობესებას ესწრაფოდა. ასეთ პირობებში მარიამ დედოფლის ინიციატივით 1029/30 ბიზანტიასთან ზავი დაიდო. იმპერატორმა რომანოზ III-მ ბ. IV-ს ცოლად მიათხოვა თავისი ძმის ბასილის ასული ელენე და მიანიჭა კურაპალატობის პატივი. ეს პოლიტ. კავშირი ორი ქვეყნის კეთილმეზობლური ურთიერთობის საფუძველი უნდა გამხდარიყო, მაგრამ დედოფალი ელენე მალე გარდაიცვალა ქუთაისში, ბ. IV-მ ცოლად შეირთო ოსთა მეფის ასული ბორენა. მალე დაიწყო ახ. შინაომი. რეაქციონერმა ფეოდალებმა ბ. IV-ს აუმხედრეს მისი ნახევარძმა დემეტრე უფლისწული (გიორგი I-ისა და *ალდე დედოფლის* შვილი), რ-იც ანაკოფიაში (აფხაზეთი) ცხოვრობდა. დემეტრეს გამეფების ცდა მარცხით დამთავრდა. დედა-შვილმა 1032 ანაკოფია ბიზანტიელებს გადასცეს. დემეტრე კონსტანტინოპოლში გაიქცა.

30-იან წლებში დაიწყო ბრძოლა თბილისის საამიროს შემოერთებისათვის. 1032 კლდეკარის ერისთავმა ლიპარიტ ლიპარიტის ძე ბაღვაშმა და ქართლის ერისთავმა ივანე *აბაზასძემ* თბილისის ამირა ჯაფარი შეიპყრეს, მაგრამ იმის შიშით, რომ თბილისს ლიპარიტი დაეუფლებოდა, ბ. IV-მ ამირა გაათავისუფლა. 1038/40 ბ. IV-მ წარმატებით შეუტია თბილისის საამიროს, ამირა ჯაფარი უკვე გასაქცევად ემზადებოდა, მაგრამ სომხეთსა და აზერბაიჯანში თურქ-სელჩუკების შემოჭრის გამო, აგრეთვე ლიპარიტის მოწინააღმდეგე დიდგვარიანთა რჩევით, ბ. IV ამირას დაეზავა. ეს იქცა საბაბად ლიპარიტსა და ბ. IV-ს შორის განხეთქილებისა და ბრძოლისა, რ-მაც თითქმის ორი ათეული წელი გასტანა (იხ. *ლიპარიტ IV*).

1045 ბიზანტიელთა აგრესიით შეწუხებულმა ანისის თავკაცებმა ქალაქი ბ. IV-ს გადასცეს (ბ. IV-ის დედა მარიამი ვასპურაკანის უკანასკნელი მეფის სენექერიმ არწრუნის ასული იყო). ბ. IV-მ და მარიამმა ანისის გამგებლად არტანუჯის ერისთავი აბუსერ აბუსერისძე დანიშნეს. იმავე წელს ბ. IV-მ დაიწყო ბრძოლა ბიზანტიასთან ანაკოფიის დასაბრუნებლად და ხუფათის შემოსაერთებლად. ამ ბრძოლის გადამწყვეტ მომენტში ბ. IV-ს თბილისის გამგებლების (*თბილელი ბერები*) დელეგაციამ ქალაქის ჩაბარების წინადადებით მიმართა. ბ. IV-მ ანაკოფიისა და ხუფათისთვის ბრძოლის მეთაურობა თავის სარდლებს ჩააბარა, თვითონ სასწრაფოდ ქართლში გადმოვიდა, თბილისში შევიდა და ქალაქში თავისი მოხელეები განაწესა. მეფეს წინააღმდეგობა გაუწია თბილისის გარეუბანმა ისანმა, რ-ის აღება შეუძლებელი გახდა. ამ დროს ლიპარიტ IV ბაღვაშის დახმარებით ანისს ბიზანტიელები დაეუფლნენ. 1046 ლიპარიტმა მოიშველია ბიზანტიელთა ლაშქარი, დაუკავშირდა კახეთის სამეფოს, ტაშირ-ძორაგეტის სომეხთა მეფეს და ქართლში შემოიჭრა. მას თან მოჰყავდა დემეტრე გიორგის ძე. ბ. IV იძულებული გახდა თბილისისათვის თავი დაენებებინა და მტერს ჯავახეთში შეხვდა. გადამწყვეტი ბრძოლის წინ დემეტრე გარდაიცვალა. ლიპარიტმა ხელთ იგდო არტანუჯის ციხე. ბ. IV დას. საქართველოში გაიხიზნა. თურქ-სელჩუკების მიერ ლიპარიტის დატყვევების (1048) შემდეგ ბ. IV კვლავ გაძლიერდა, აიღო უფლისციხე, შეიპყრო ლიპარიტის შვილები ივანე და ნიანია, რ-თაგან პირველი გაათავისუფლა, ხოლო მეორე მძევლად დაიტოვა. თბილელმა ბერებმა ბ. IV-ს კვლავ გადასცეს თბილისი, მაგრამ 1051, როცა ლიპარიტი ტყვეობიდან დაბრუნდა და ბიზანტიელთა ლაშქრით ისევ განაახლა ბრძოლა ბ. IV-ის წინააღმდეგ, თბილისის შემოერთების ეს ცდაც ჩაიშალა. ლიპარიტი თითქმის მთელ აღმ. საქართველოში გაბატონდა. ბ. IV-მ თავისი მცირეწლოვანი შვილი გიორგი ქუთაისში დას. საქართველოს მეფედ დატოვა, თვითონ კონსტანტინოპოლში წავიდა (1052) და იმპერატორს ლიპარიტთან შერიგების შუამდგომლობა თხოვა. იმპერატორმა ლიპარიტის მცდელობით ბ. IV სამ წელიწადს თავისთან გააჩერა. ამ ხნის განმავლობაში საქართვ. ფაქტიური გამგებელი ლიპარიტი იყო. მან გიორგი ბაგრატის ძე იმერეთიდან ქართლში გადაიყვანა, რუისში მეფედ აკურთხა და თავი მის აღმზრდელად გამოაცხადა. ბოლოს იმპერატორის შუამდგომლობით ბ. IV და ლიპარიტი დაზავდნენ. 1056 ბ. IV სამშობლოში დაბრუნდა. ბ. IV-მ ლიპარიტი ბიზანტიაში გააძევა და მის სამფლობელოს დაეუფლა. ამ დროიდან მან განამტკიცა თავისი ხელისუფლება, ხელთ იგდო კახეთ-ჰერეთის უდიდესი ნაწილიც და შეძლო მისი მოწინააღმდეგე დიდგვარიან აბაზასძეთა დამარცხებაც.

XI ს. 60-იანი წწ. დასაწყისში თურქ-სელჩუკების აგრესიის გაძლიერებასთან დაკავშირებით ბიზანტია იძულებული გახდა საქართველოსთან დაახლოების გზას დასდგომოდა. საერთო მტრის წინააღმდეგ ბრძოლის ინტერესები ბ. IV-საც ამისკენ უბიძგებდა. სულთან ალფ-არსლანის პირველი ლაშქრობის (იხ. *ალფ-არსლანის ლაშქრობანი საქართველოში*) შემდეგ ბ. IV-მ თავისი ასული მართა (მარიამი) 1065 იმპ. კონსტანტინე X დუკას (1059–67) შვილს მიხეილს მიათხოვა. გაძლიერებულმა ბ. IV-მ სომხ. მეფეს სამშვილდე წაართვა და 1067–68 დაიწყო ბრძოლა კახეთის შემოსაერთებლად, მაგრამ 1068 ალფ-არსლანი მეორედ შემოესია საქართველოს და კახეთის შემოერთების ეს ცდა მარცხით დამთავრდა. სულთანმა მიზანს მაინც ვერ მიაღწია — ბ. IV-მ უარი განაცხადა სულთნის მოხარკეობაზე. სულთანი საქართველოს გაეცალა, მაგრამ თბილისი და რუსთავი განძის (განჯა, ახლანდ. კიროვაბადი) ამირა ფადლონს გადასცა. ბ. IV-მ სასტიკად დაამარცხა ქართლში შემოსული ფადლონი, აიღო თბილისი და საგამგეოდ გადასცა ამირათა შთამომავალს, რ-საც დააკისრა ყოველწლიური ხარკი — 44 ათასი დრაჰკანი. ამრიგად, თბილისის საამირო საქართვ. მეფის ვასალი გახდა. ფადლონი კვლავ შემოესია საქართველოს. ბ. IV-მ თავისი ცოლისძმა ოსთა მეფე დორღოლელი დაიხმარა. უფლისწულ გიორგის მეთაურობით ქართველ-ოსთა ლაშქარმა განძა მოარბია.

ბ. IV-მ შეძლო საქართველოს დამოუკიდებლობის დაცვა და დიდგვარიან ფეოდალთა წინააღმდეგობის დაძლევა. მის დროს მომზადდა ნიადაგი თბილისის საამიროსა და კახეთ-ჰერეთის შემოერთებისათვის. ბ. IV დიდ ყურადღებას აქცევდა კულტურისა და სწავლა-აღზრდის საქმეს, მისი მოწვევით 1060–65 საქართველოში ჩამოვიდა *გიორგი მთაწმიდელი*, რ-მაც ნაყოფიერი მოღვაწეობა გაშალა. არსებობს მოსაზრება, რომ ბ. IV-ს ეკუთვნის კანონები, რ-ებიც *ბაგრატ კურაპალატის სამართლის* სახელწოდებითაა ცნობილი. ბ. IV გარდაიცვალა ქართლში. ანდერძის თანახმად დაასაფლავეს ჭყონდიდში.

*წყარო*: გიორგი კედრენე, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 5, თბ., 1963; მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, ე. თაყაიშვილის გამოც., თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27).

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; კოპალიანი ვ., საქართველოსა და ბიზანტიის პოლიტიკური ურთიერთობა 970–1070 წლებში, თბ., 1969; შენგელია ნ., სელჩუკები და საქართველო XI საუკუნეში, თბ., 1968; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965. *ვ. გუჩუა.*

**ბაგრატ IV** (გ. 1681), იმერეთის მეფე (1660–61, 1663–68, 1669–78, 1679–81), *ალექსანდრე III-ის* ძე. ახალგაზრდობაში დაბრმავა დედინაცვალმა დედოფალმა დარეჯანმა. ბ. IV-ის მერყევმა პოლიტიკამ ხელი შეუწყო ფეოდ. შინაომების გაღრმავებას, გაძლიერდა იმერელ ფეოდალთა და გურია-სამეგრელოს მთავართა თვითნებობა, გახშირდა „ტყვის სყიდვა". ბ. IV-ს სამჯერ ჩამოართვეს მეფობა. მეფობის პერიოდშიც მას ფაქტობრივად მხოლოდ სამეფო დომენი ემორჩილებოდა. სახლთუხუცესმა სეხნია ჩხეიძემ ქუთაისის ციხე ორჯერ (1666, 1668) გადასცა ოსმალებს. ბ. IV-მ შეძლო მისი დაბრუნება, მაგრამ 1674 იძულებული გახდა თვითონ გადაეცა ის ოსმალებისათვის.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973. *ქ. ჩხატარაიშვილი.*

**ბაგრატ V** (გ. 1393), საქართველოს მეფე 1360-იდან, დავით IX-ის ძე. ქართული საისტორიო მწერლობა ბ. V-ს „დიდის" სახელით იხსენიებს. ტრაპიზონელი ბერძენი ისტორიკოსი მიქელ პანარეტოსი, რ-იც პირადად იცნობდა ბ. V-ს, მას „გამოჩენილ სარდალს" უწოდებს. სომხ. მწერლობაშიც ბ. V „ძლევამოსილისა და ძლიერის" სახელითაა მოხსენიებული. თათარ-მონღოლთა შემოსევების შემდეგ საქართველო თუმცა ეკონომიურად დაქვეითებული იყო და სამეფოს დაშლის ტენდენცია თანდათანობით თავს იჩენდა, ბ. V-ის ხელისუფლება მაინც მთელ საქართველოზე ვრცელდებოდა. მისი სამეფოს სამხრ.-დას. საზღვარი (ტრაპიზონის სამეფოსთან) მაკრიალის ხეობას გასდევდა. მაკრიალი, გონია, აჭარა, შავშეთ-კლარჯეთი, მესხეთი საქართველოს ეკუთვნოდა. ქ. ანისი და მისი ოლქი წინანდებურად ბ. V-ის სამეფოს შემადგენლობაში იყო. ბ. V-ის ხელისუფლებას ცნობდნენ დვალეთი და ჩრდ. ოსეთი.

ბ. V-ის მეფობის დასაწყისში საქართველოში შავი ჭირი მძვინვარებდა. 1366 მისი მსხვერპლი გახდა დედოფალი ელენე, რ-ისგანაც მეფეს ორი ძე გიორგი და კონსტანტინე ჰყავდა. 1367 ივნისში ბ. V. დაქორწინდა ტრაპიზონის მეფის იოანე-ალექსი III-ის ასულ ანაზე, რ-ისგანაც

ერთიანი საქართველოს მეფეები

| | |
|---|---|
| ბაგრატ III, | 975—1014 |
| გიორგი I, | 1014—27 |
| ბაგრატ IV, | 1027—72 |
| გიორგი II, | 1072—89 |
| დავით IV აღმაშენებელი, | 1089—1125 |
| დემეტრე I, | 1125—55, 1156 |
| დავით V, | 1155 |
| გიორგი III, | 1156—84 |
| თამარი, | 1184—1213 |
| გიორგი IV ლაშა, | 1213—23 |
| რუსუდანი, | 1223—45 |
| დავით VI ნარინი, | 1245/47—93 |
| დავით VII ულუ, | 1247—70 |
| დემეტრე II თავდადებული, | 1271—89 |
| ვახტანგ II, | 1289—93 |
| დავით VIII, | 1293—1311 |
| ვახტანგ III, | 1302—08 |
| გიორგი VI მცირე, | 1308—1313 |
| გიორგი V ბრწყინვალე, | 1299, 1314—46 |
| დავით IX, | 1346—60 |
| ბაგრატ V, | 1360—93 |
| გიორგი VII, | 1393—1407 |
| კონსტანტინე I, | 1407—11 |
| ალექსანდრე I დიდი, | 1412—42 |
| ვახტანგ IV, | 1443—46 |
| გიორგი VIII, | 1446—66, (კახეთში გიორგი I, 1466—76) |
| ბაგრატ VI, ქართლ-იმერეთის მეფე 1466—78 (იმერეთში ბაგრატ II) | |

ქართლის მეფეები

| | |
|---|---|
| კონსტანტინე II, | 1478/79—1505 (ქართლ-იმერეთის მეფე 1478/79—84) |
| დავით X, | 1505—25 |
| გიორგი IX, | 1525—27 |
| ლუარსაბ I, | 1527—56 |
| სიმონ I, | 1556—69, 1578—1600 |
| დავით XI, | 1569—78 |
| გიორგი X, | 1600—06 |
| ლუარსაბ II, | 1606—15 |
| ბაგრატ VII, | 1616—19 |
| სიმონ II, | 1619—31 |
| თეიმურაზ I, ქართლ-კახეთის მეფე | 1625—32 |
| როსტომი, | 1632—58 |
| ვახტანგ V, | 1658—75 |
| გიორგი XI, | 1676—88, 1703—09 |
| ერეკლე I, | 1688—1703 |
| ვახტანგ VI, ჯანიშინი | 1703—14, 1716—24 |
| ქაიხოსრო, | 1709—11 |
| იესე, | 1714—16 |
| ბაქარი, | 1717—19 |
| თეიმურაზ II, | 1744—62 |

კახეთის მეფეები

გიორგი I, 1466—76, (საქართველოს მეფე გიორგი VIII, 1446—66)
ალექსანდრე I, 1476—1511
გიორგი II, ავგიორგი, 1511—13
ლევანი, 1520—74
ალექსანდრე II, 1574—1605
დავით I, 1601—02
კონსტანტინე I, 1605
თეიმურაზ I, 1606—16, 1634—48, ქართლ-კახეთის მეფე 1625—32
არჩილ II, 1664—75
დავით II, 1703—22
კონსტანტინე II, 1722—33
თეიმურაზ II, გამგებელი 1709—15
1733—44
(ქართლის მეფე 1744—62)
ერეკლე II, 1744—62

ქართლ-კახეთის მეფეები

ერეკლე II, 1762—98
გიორგი XII, 1798—1800

ბაგრატიონთა დინასტიის იმერეთის შტო

დავით VI ნარინი, 1245/47—59
იმერეთში დავით I, 1259—93
კონსტანტინე I, 1293—1327
მიქელი, 1327—29
ბაგრატ I ერისთავი 1329—72
ალექსანდრე I ერისთავი 1372—87
მეფე 1387—89
გიორგი I, 1389—92
ბაგრატ II, 1463—66 (ქართლ-იმერეთში ბაგრატ VI, 1466—78)
კონსტანტინე II (ბაგრატიონთა ძირითადი შტო), ქართლ-იმერეთის მეფე 1478/79—84
ალექსანდრე II, 1484—1510
ბაგრატ III, 1510—65
გიორგი II, 1565—85
ლევანი, 1585—90
როსტომი, 1590—1604
გიორგი III, 1605—39
ალექსანდრე III, 1639—60
ბაგრატ IV, 1660—61, 1663—68, 1669—78, 1679—81
არჩილ II (ბაგრატიონთა მუხრანბატონების შტო), 1661—63, 1678, 1690, 1695, 1698
ალექსანდრე IV, 1683—90, 1691—95
გიორგი IV გოჩია, 1696—97
სიმონი, 1698—1701
გიორგი VI, 1703—11, 1713, 1716—20
ალექსანდრე V, 1720—40, 1741—52
გიორგი VII, 1741
სოლომონ I, 1752—84
დავით II, 1784—89, 1792
სოლომონ II (დავითი), 1789—1810

---

შეეძინა მესამე ვაჟი დავითი. ბ. V-ის მეფობის ბოლო წლებში საქართველოს დიდი უბედურება დაატყდა თავს: 1386 თემურლენგი დიდძალი ლაშქრით საქართველოში შემოიჭრა და, მიუხედავად ქართველთა მედგარი წინააღმდეგობისა, აიღო თბილისი (იხ. *თემურლენგის ლაშქრობანი საქართველოში*). მტერმა დაატყვევა ბ. V, მისი მეუღლე ანა და შვილი დავითი. თემურმა ბ. V-ს გამაჰმადიანება მოსთხოვა. ბ. V დიდხანს უარზე იყო, ბოლოს დათანხმდა, რომ ტყვეობიდან თავი დაეღწია და დამპყრობლის წინააღმდეგ ბრძოლას სათავეში ჩასდგომოდა, მაგრამ განთავისუფლების შემდეგ მალე გარდაიცვალა.

*წყარო:* ე გ ნ ა ტ ა შ ვ ი ლ ი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973; პ ა ნ ა რ ე ტ ო ს ი მ., ამბავი ტრაპიზონის მეფეების დიდი კომნენოსებისა..., წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 7, თბ., 1967.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

*ვ. გუჩუა.*

**ბაგრატ VI,** იმერეთში ბ ა გ რ ა ტ II (დაახლ. 1439—78), იმერეთის მეფე 1463—66, ქართლ-იმერეთის მეფე 1466—78, ბაგრატიონთა იმერეთის შტოს წარმომადგენელი. XV ს. შუა წლებში იყო სამოქალაქოს ერისთავი. სამეფო ხელისუფლების მოწინააღმდეგე *ყვარყვარე II* ჯაყელთან კავშირის გამო საქართველოს მეფე გიორგი VIII-მ ბ. VI-ს 1462 ქუთაისი ჩამოართვა. ბ. VI აჯანყდა, 1463 *ჩიხორის ბრძოლაში* გიორგი VIII დაამარცხა და იმერეთის მეფედ ეკურთხა. 1465 გიორგი VIII ყვარყვარე II ჯაყელმა დაატყვევა; ბ. VI-მ ამით ისარგებლა, ქართლში გადავიდა და 1466 თავი მეფედ გამოაცხადა. 1477 საქართველოში შემოჭრილმა ირანის ლაშქარმა უზუნ-ჰასანის მეთაურობით თბილისი, გორი და ქართლის ვაკე დაიკავა. ბ. VI უზუნ-ჰასანს დაუზავდა და ხარკი იკისრა, მაგრამ მალე, უზუნ-ჰასანის სიკვდილისთანავე (1478), მტერმა საქართველო მიატოვა.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967.

*ქ. ჩხატარაიშვილი.*

**ბაგრატ VII,** ბ ა გ რ ა ტ - ხ ა ნ ი (გ. 1619 ქართლის ხანი 1616—19 (ქართული წყაროებით — მეფე), დავით XI-ის (დაუთ-ხანის) ძე, მაჰმადიანი, აღიზარდა ირანში. 1616 ირანის შაჰმა აბას I-მა უბოძა ხანის ტიტული და ქართლის მმართველად დანიშნა. სუსტი სახელმწიფო მოღვაწე იყო, ფაქტობრივად მხოლოდ ქვემო ქართლი ემორჩილებოდა. ძირითადად ცხოვრობდა ბოლნისში და იქვე გარდაიცვალა.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; ისქანდერ მუნშის ცნობები საქართველოს შესახებ, ვ. ფუთურიძის გამოც., თბ., 1969.

*გ. ჯამბურია.*

**ბაგრატ ბატონიშვილი** (ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (1776, თბილისი, — 1841, პეტერბურგი), ქართლ-კახეთის უკანასკნელი მეფის *გიორგი XII-ის* ძე. 1803 ოჯახით გადასახლდა პეტერბურგში, სადაც გარდაცვალებამდე ცხოვრობდა. დაწერილი აქვს ისტ. თხზულებები: „ახალი მოთხრობა“, „რუსეთ-სპარსეთის ომი...“ პირველი წარმოადგენს ბ. ბ-ის ძმის *დავით ბატონიშვილის* თხზულების გაგრძელებას. ავტორი ქრონოლოგიური თანამიმდევრობით გადმოსცემს საქართველოს ისტ. მოვლენებს XVIII ს. შუა ხანიდან XIX ს. 40-იან წლებამდე. თხზ. გამსჭვალულია უკმაყოფილებით რუს. მთავრობის მიერ ქართლ-კახეთის სამეფოს გაუქმების გამო. ბ. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე სამედ. და ეკონ. ხასიათის შრომები.

*თხზ.:* ახალი მოთხრობა, თ. ლომოურის გამოც., თბ., 1941.

*შ. ხანთაძე.*

**ბაგრატ ერისთავთერისთავი** (გ. 966), X ს. ქართველი მწიგნობარი, ადარნასე კურაპალატის შვილი. გიორგი მერჩულეს „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრებაში“ იგი მოხსენიებულია, როგორც ეკლესიების მშენებელი, საღმრთო წიგნების მაძიებელი და შემკრები. 958—966 მას განუახლებია „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრება“, ჩაურთავს რამდენიმე სასწაული.

*ლიტ.:* კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**ბაგრატიონები,** სამეფო დინასტია საქართველოში (IX ს. — 1810). მკვლევართა უმეტესობის აზრით, ბ. წარმოშობით ძველი ქართული პროვინციის—სპერის მკვიდრნი იყვნენ.

საქართველოში ბ. განსაკუთრებით დაწინაურდნენ VIII ს. მიწურულს. ამ პერიოდის ქართლის ერისმთავარი აშოტი ბ-თა გვარიდან იყო. იგი ტაო-კლარჯეთის ბ-თა დინასტიის ფუძემდებელი გახდა (იხ. *აშოტ I* დიდი, კურაპალატი). ტაო-კლარჯეთის ანუ ქართველთა სამეფოს ბ. ორ მთავარ შტოდ — ტაოსა და კლარჯეთის ბ-ად იყოფოდნენ. ტაოს ბ-იდან პირველი, ვინც ქართველთა მეფის წოდება მიიღო (888, სხვა მოსაზრებით 897 ან 899) *ადარნასე II* კურაპალატი იყო. შემდეგში ქართველთა მეფის წოდებას მხოლოდ მისი მემკვიდრეები ატარებდნენ. ამ შტოს ეკუთვნოდა გაერთ. საქართველოს პირველი მეფე *ბაგრატ III*. ბ-ის კლარჯეთის შტო XI ს. დასაწყისში ამოწყდა. საქართველოს ფეოდ. მონარქიამ განსაკუთრებულ ძლიერებას მიაღწია ბაგრატიონი მეფეების დავით აღმაშენებლის, გიორგი III-ისა და თამარის დროს XV ს. II ნახევრიდან (ერთიანი საქართვ. ფეოდ. მონარქიის დაშლის შემდეგ) ბ. ქართლში, კახეთსა და იმერეთში მეფობდნენ. ქართლის სამეფოს პირველი მეფე იყო კონსტანტინე II დემეტრეს ძე, ერთიანი საქართვ. მეფის ალექსანდრე I დიდის შვილიშვილი. მისი შთამომავლები აქ 1658-მდე მეფობდნენ. 1658-იდან ქართლის სამეფო ტახტს დაეუფლნენ ბ-თა მუხრანბატონების შტოს წარმომადგენლები. ბ-თა მუხრანბატონების შტოს საფუძველი ჩაეყარა 1512. მისი ფუძემდებელი იყო *ბაგრატ მუხრანბატონი*, ქართლის პირველი მეფე ამ შტოდან *ვახტანგ V* იყო, ხოლო უკანასკნელი — იესე.

კახეთის ბ-ის სამეფო შტოს ფუძემდებელი იყო გაერთ. საქართვ. უკანასკნელი მეფე გიორგი VIII, რ-მაც 1466 საფუძველი ჩაუყარა დამოუკიდებელ კახეთის სამეფოს. ბ-ის ამ შტოს წარმომადგენელი თეიმურაზ II 1744 ქართლის მეფე გახდა, ხოლო მისი შვილი ერეკლე — კახეთისა. 1762-იდან *ერეკლე II* გაერთ. ქართლ-კახეთის მეფე იყო. ამ შტოს უკანასკნელი მეფის გიორგი XII-ის გარდაცვალების (1800 წ. 28. XII) შემდეგ ქართლ-კახეთის სამეფო გაუქმდა და რუსეთს შეუერთდა (1801).

ბ-ის იმერეთის სამეფო დინასტიის ფუძემდებელი იყო *დავით VI* ნარინი და მისი ძე მიქელი (გ. 1329). ამ დროიდან საქართველოს სამეფოს დაშლამდე (XV ს. II ნახ.) მიქელის მემკვიდრეები, რ-ებიც საქართვ. მეფის ერისთავებად ითვლებოდნენ, დროდადრო მეფობას იჩემებდნენ. საბოლოოდ იმერეთის სამეფო დამოუკიდებელი გახდა 1484-იდან, როცა სამეფო ტახტზე ავიდა *ალექსანდრე II*, ქართლ-იმერეთის მეფის *ბაგრატ VI-ის* ძე. იმერეთის უკანასკნელი მეფე იყო *სოლომონ II*, რ-მაც ტახტი დაკარგა 1810 იმერეთის სამეფოს გაუქმებისა და მისი რუსეთთან შეერთების შედეგად.

ბ-ის სამეფო დინასტიიდან წარმოდგა რუსეთში ცნობილი გრუზინსკებისა და იმერეტინსკების გვარები. ბ. თვალსაჩინო როლს ასრულებდნენ რუს. იმპერიაში — მათგან ბევრი ცნობილი მეცნიერი და სამხ. მოღვაწე გამოვიდა.

ბაგრატიონთა წარმომადგენლები — იხ. ცხრილი. 128—130 გვ.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ჯ ა ნ ა შ ი ა ს., საქართველოს ისტორია, თბ., 1948; ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954; ლ ო მ ო უ რ ი თ., სუმბატ დავითის ძისა და გიორგი მერჩულეს ცნობები IX—X სს. ქართველ ბაგრატიონთა შესახებ, კრ.: არილი, ტფ., 1925; მ ა მ უ ლ ი ა გ., ბაგრატიონთა დინასტიის წარმოშობა და ქართლის (იბერიის) სამეფოს წარმოქმნა, «მნათობი», 1971, № 2; მ ი ს ი ვ ე, „გრიგოლის ცხოვრების“ მთავართა სიის წყარო და მისი პოლიტიკური ტენდენცია, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1973, ტ. 71, № 3; სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, ე. თაყაიშვილის გამოც., თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27); ჯ ა ნ ა შ ი ა ს., კონსტანტინე პორფიროგენეტის ცნობები ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, «თსუ შრომები», 1941, ტ. 18; А д о н ц А., Армения в эпоху Юстиниана, СПб., 1908; M a r q u a r t J., Osteuropäische und ostasiatische Streifzüge, Lpz., 1903; T a q a i s h v i l i E., Georgian chronology and the beginning of Bagratid rule in Georgia, «Georgica», 1935, v. 1, № 1; T o u m a n o f f C., The Bagratids of Iberia from the eighth to the eleventh century, «Le Muséon», 1961, t. 74, № 1—2; მ ი ს ი ვ ე, Studies in christian Caucasian history, Wash., 1963.

*ვ. გუჩუა. გ. მამულია, ნ. შოშიაშვილი.*

**ბაგრატიონი** ალექსანდრე არჩილის ძე (1674—1711), იხ. *ალექსანდრე ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** ბაქარ ვახტანგის ძე, იხ. *ბაქარი*.

**ბაგრატიონი** გიორგი ალექსანდრეს ძე, იხ. *გიორგი ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** გრიგოლ იოანეს ძე (1789—1830), ქართველი მწერალი, მწიგნობარი. იოანე ბატონიშვილის (ბაგრატიონის) ძე. მონაწილეობდა კახეთის 1812 აჯანყებაში, რისთვისაც რუსეთში გადაასახლეს. ერთხანს პატიმრად ჰყავდათ პეტროზავოდსკის ციხეში; აქ დაწერილი მისი ლექსები სამშობლოდან გადახვეწილი კაცის გულისტკივილს გამოხატავს. ბ. პეტერბ. ქართ. კოლონიის თვალსაჩინო წევრი გახდა. მან ერთ-ერთმა პირველმა დაიწყო ქართ. ზეპირსიტყვიერების ნიმუშების სისტემ. შეკრება: დაახლ. 1819 შეადგინა „ანთოლოგია“, რ-შიც შეიტანა ბესიკის, საიათნოვას, ჭაბუა ორბელიანის, გლახა მნათიშვილისა და სხვათა ლექსები, აგრეთვე მცირე ზომის ფოლკლორული ნაწარმოებები.

*ლიტ.:* მ ა ხ ა თ ა ძ ე ნ., ქართული კულტურის კერა პეტერბურგში XVIII—XIX სს., თბ., 1967; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., ქართული ხალხური სიტყვიერების ისტორია, [ტ] 1, თბ., 1975.

*მ. ჩიქოვანი.*

**ბაგრატიონი** დავით გიორგის ძე, იხ. *დავით ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** დიმიტრი გიორგის ძე (1746—1826), ქართველი პოეტი, მთარგმნელი. მონაწილეობდა ერეკლე II-ის საწინააღმდეგო პოლიტ. შეთქმულებაში, რისთვისაც გააძევეს საქართველოდან. ცხოვრობდა მოსკოვში. ლირ. ლექსებში, რ-ებიც ავტორს „დიმიტრიანის“ სახელწოდებით გაუერთიანებია, გამოხატულია სამშობლოს მოშორებით გამოწვეული სევდა, მდურვა წუთისოფლისადმი; კრებულის მნიშვნელოვანი ნაწილი სატრფიალო და სას. შინაარსის ლექსებს ეთმობა. ბ-ს ეკუთვნის ისტ. პოემა „წამება წმინდისა ქეთევან დედოფლისა“, პროზაული თხზულება „ღამის ალერსი“, რ-შიც აღწერილია ფეოდ. საქართვ. ზნეობანი, გალექსილი „შესაქმე“. ბ. ქართული ანდაზების პირ-

ველი შემკრებია. შეკრებილი ასიოდე ანდაზიდან ზოგიერთი გაულექსავს კიდეც. მან რუსულიდან თარგმნა სამოლ რაბინის „ოქროს აღნაქვსი" და „ისტორია დაწყებისა განხეთქილებისა შორის ბერძენთა და რომაელთა გამოსვლისათვის სულისა წმიდისა".

*თხზ.*: ღამის ალერსი, «ცისკარი», 1853, № 2; წამება წმინდისა ქეთევან დედოფლისა, ლექსად თქმული, სპბ., 1819.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ნ ა კ ა შ ი ძ ე რ., დიმიტრი ბაგრატიონი, «მაცნე», 1967, № 3; რ უ ხ ა ძ ე ტ., ძველი ქართული ლირიკის ისტორიიდან, თბ., 1954.

*გ. მიქაძე.*

**ბაგრატიონი** დიმიტრი პეტრეს ძე (დ. 1863 — დაახლ. 1911), გენ.-მაიორი, პ. ი. *ბაგრატიონის* შვილიშვილის შვილი. დაამთავრა პოლოცკის სამხ. გიმნაზია და ნიკოლოზის საკავალერიო სკოლა. 1882 დაინიშნა ვლადიმირის 38-ე დრაგუნთა პოლკში. 1897 ჩარიცხეს საკავალერიო სკოლის ოფიცერთა მუდმივ შემადგენლობაში. 1909-იდან იყო ამავე სკოლის უფროსის თანაშემწე. ბ., შესანიშნავი კავალერისტი-ინსტრუქტორი, ეწეოდა მეცნ. მუშაობასაც. თარგმნა და რამდენჯერმე გამოსცა დ. ფილისის „ცხენის ხედნისა და ცხენოსნობის საფუძვლები", რ-იც რუს. კავალერ. ოფიცერთა სამაგიდო წიგნი გახდა. 1901 გამოსცა არქივის მასალების საფუძველზე დაწერილი „ვლადიმირის პოლკის ისტორია". 1906 დააარსა ჟურნ. „ვესტნიკ რუსსკოი კონნიცი".

*რ. მაგრაქველიძე.*

**ბაგრატიონი** დომენტი ლევანის ძე, იხ. *დომენტი*.

**ბაგრატიონი** თეიმურაზ გიორგის ძე, იხ. *თეიმურაზ ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** თეკლე ერეკლეს ასული, იხ. *თეკლე ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** ივანე ვახუშტის ძე (დ. წ. უცნობია,— 25. XII. 1781), რუსეთის არმიის გენ.-პორუჩიკი. *ვახუშტი ბატონიშვილის* შვილი. მსახურობდა არმიაში 1749-იდან. მონაწილეობდა *შვიდწლიან ომში* (1756—63) და რუსეთ-ოსმალეთის (1768—74) ომში. უფრო გვიან მეთაურობდა ციმბირის კორპუსს.

**ბაგრატიონი** იოანე გიორგის ძე, იხ. *იოანე ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** ირაკლი (ჯანო) კონსტანტინეს ძე (დ. 15. IX. 1909, სოფ. აბანო, ახლანდ. ქარელის რ-ნი), ქართველი საბჭოთა ქორეოგრაფი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1967). 1933—46 თბილისის ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. ასრულებდა ქართ. ცეკვებს. ცეკვავდა ოპერებში: ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი", „დაისი", ვ. დოლიძის „ქეთო და კოტე" და სხვ., ამის გარდა, საბალეტო სპექტაკლებში შეასრულა პარტიები: ზაალი (ა. ბალანჩივაძის „მთების გული"), დიტო (შ. თაქთაქიშვილის „მალთაყვა"). 1938—45 და 1956—70 იყო საქ. სსრ სიმღერისა და ცეკვის სახელმწ. დამს. ანსამბლის მთავარი ქორეოგრაფი, დადგა ცეკვები: „საქორწილო", „ძველი თბილისის ფრესკები", „ალვანური", „ქორეოგრაფიული ეტიუდი" (ქართ. ხალხ. სპორტის თემებზე) და სხვ. ბ. თავის დადგმებში იღვწის ქართ. ხალხური ცეკვის ტრადიციების განმტკიცებისათვის. 1934-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას.

**ბაგრატიონი** კირილე ალექსანდრეს ძე (1750 — 19. IV. 1828), რუსეთის არმიის გენ.-მ. (1797), სენატორი (1800-იდან). *ალექსანდრე იესეს ძის* შვილი. 1767 სამსახური დაიწყო ფსკოვის კარაბინერთა პოლკში. მონაწილეობდა რუსეთ-ოსმალეთის (1768—74 და 1787—91) ომებში და პოლონეთის კამპანიაში (1793—94). 1793 მიიღო პოლკოვნიკის ჩინი. 1796 ჩუგუევის რეგულარულ კაზაკთა პოლკთან ერთად მონაწილეობდა ირანის წინააღმდეგ ლაშქრობაში. 1797 მიიღო გენ.-მაიორის ჩინი და მისივე სახელობის პოლკის შეფად დაინიშნა. 1800 მიიღო სადუმლო მრჩევლის ჩინი და ეკავა პასუხსაგები თანამდებობები სამოქალაქო სამსახურში.

**ბაგრატიონი** ლევან ბაქარის ძე (1728—1763), იხ. *ლევან ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** ლევან ვახტანგის ძე, იხ. *ლევან ბატონიშვილი* (ჯანიშინი).

**ბაგრატიონი** მირიან ერეკლეს ძე იხ. *მირიან ბატონიშვილი*.

**ბაგრატიონი** ნიკო გიორგის ძე, ნ ი კ ო ბ უ რ ი, (1868, მუხრანი, — 1933, თბილისი), *ინგლის-ბურების ომის* (1899—1902) აქტ. მონაწილე. ეკუთვნოდა ქართლის ბაგრატიონთა — მუხრანბატონების შტოს. 1899 პეტერბურგს გაემგზავრა, აქედან — პარიზში, შემდეგ მარსელზე გავლით ალექსანდრიაში (ეგვიპტე) ჩავიდა. იმ ხანებში დაიწყო ინგლის-ბურების ომი. ბ., როგორც მოხალისე, ტრანსვაალში გაემგზავრა და ინგლისელების წინააღმდეგ იბრძოდა. იგი ახლოს გაეცნო ტრანსვაალის პრეზიდენტს პაულუს *კრიუგერს*, გამოჩენილ სარდლებს — პეტრუს ჟუბერსა და ლუის *ბოტას*. ბურების დამარცხების შემდეგ ბ. მონაწილეობდა პარტიზ. მოძრაობაში. ერთ-ერთი ბრძოლის დროს ინგლისელებმა დაატყვევეს და დახვრეტა მიუსაჯეს, მაგრამ როგორც საქართვ. სამეფო გვარეულობის შთამომავალს, დახვრეტა შეუცვალეს წმ. ელენეს კუნძულზე გადასახლებით, საიდანაც იგი ჯერ საფრანგეთში დაბრუნდა, შემდეგ სამშობლოში. ბ-მა დაწერა მოგონებების წიგნი — „ბურებთან". ამ წიგნის პირველ ნაწილში აღწერილია მისი ოჯახის თავგადასავალი, XIX ს. II ნახევრის საქართველოს ყოფის ცალკეული სურათები. მეორე, უფრო ვრცელი ნაწილი, მიუძღვნა ტრანსვაალის ომს და თავის მონაწილეობას ამ ომში.

*თხზ.*: ბურებთან (მოგონება), თბ., 1951.

*გ. ნატროშვილი.*

**ბაგრატიონი** პეტრე ივანეს ძე [1765, ყიზლარი, ახლანდ. დაღესტნის ასსრ, — 12 (24). IX. 1812, სოფ. სიმი, ახლანდ. ვლადიმირის ოლქი], თავადი, რუსეთის არმიის ინფანტერიის გენ. (1809), 1812 სამამულო ომის გმირი. ვახტანგ VI-ის ძმის, იესეს შვილიშვილის შვილი. მისი პაპა, ალექსანდრე, ყიზლარში დასახლდა 1759, მამა ივანე რუს. არმიის პოლკოვნიკი იყო. 17 წლის ბ-მა სამხ. სამსახური დაიწყო კავკ. მუშკეტერთა პოლკის სერჟანტად. მონაწილეობდა კავკ. მთიელთა წინააღმდეგ ბრძოლებში, 1787—91 რუს.-ოსმ. ომის დროს თავი გამოიჩინა ოჩაკოვის სიმაგრის აღებაში (1788). 1793—94 მონაწილეობდა პოლ. კამპანიაში. 1798 პოლკოვნიკი გახდა და უსტიუგის ეგერთა პოლკის მეთაურად დაინიშნა (შემდგომში ამ პოლკს მისი სახელი ეწოდა). 1799 თავისი პოლკით (უკვე გენ.-მ.) მონაწილეობდა ა. სუვოროვის ლაშქრობებში იტალიასა და შვეიცარიაში. მეთაურობდა ავანგარდს და ყველა დიდ ბრძოლაში გამოიჩინა თავი. საფრანგეთთან 1805—07 ომში სოფ. შენგრაბენთან (1805 ოქტ.) მან 6-ათასიანი რაზმით შეაჩერა ფრანგთა 30-ათასიანი ორი კორპუსი და რუს. ჯარები ალყაში მოქცევას გადაარჩინა. ამ ბრძოლისათვის გენ.-ლეიტენანტის წოდება მიიღო. მან თავი გამოიჩინა აგრეთვე აუსტერლიცის, პროისიშ-აილაუსა და ფრიდლანდის ბრძოლებში. 1808—09 მონაწილეობდა შვეციასთან ომში, სარდლობდა 21-ე დივიზიას (1809 გაზაფხულზე დაიკავა ალანდის კ-ები). 1809—1810 მარტამდე სარდლობდა მოლდ. არმიას რუს.-ოსმ. ომში(1806—12). 1811 აგვისტოდან სარდლობდა პოდოლსკის არმიას, 1812 მარტიდან — II დას. არმიას. 1812 ომის დაწყებისას ბ-მა ოსტატური მანევრით ბრძოლებით უკან დაიხია, ნაპოლეონის ჭარბი ძალების დარტყმებს აერიდა და უვნებლად მიიყვანა არმია სმოლენსკში, სადაც I დას. არმიას შეუერთდა. ბოროდინოს ბრძოლაში (1812) იგი სარდლობდა რუს. არმიის მარცხ. ფრთას, რ-ის წინააღმდეგ იყო მიმართული ფრანგების მთავარი დარტყმა. მტრის 7 იერიში მოიგერია, გამოიჩინა განსაკუთრებული სიმტკიცე და სიმამაცე, მაგრამ მძიმედ დაიჭრა და ბრძოლას გამოეთიშა. გარდაიცვალა სოფ. სიმში, დაკრძალეს იქვე, 1839 კი ბოროდინოს ველზე გადაასვენეს.

*ლიტ.*: ლ ო მ ო უ რ ი თ., პეტრე ბაგრატიონი, თბ., 1946; ნ ა კ ა შ ი ძ ე ნ., ბოროდინოს გმირი, თბ., 1961; Генерал Багратион. Сб. документов и материалов, Л., 1945; Багратион в Дунайских княжествах. Сб. документов, Киш., 1949; Р о с т у н о в И. И., П. И. Багратион, М., 1947.

*ნ. ნაკაშიძე.*

**ბაგრატიონი** პეტრე რომანის (რევაზის) ძე [12(24). IX. 1818, ყიზლარი,—17 (29). I. 1876, პეტერბურგი], ქართველი მეცნიერი და ინჟინერი, გამოჩენილი მხედართმთავრის პეტრე *ბაგრატიონის* ძმისწული. 1827 მიაბარეს თბილისის კეთილშობილთა სასწავლებელში. 1835 გაამწესეს პეტერბ. ლაიბ-გვარდიაში იუნკრად. 1845 დაინიშნა ჰერცოგ მაქსიმილიან ლიხტენბერგის ადიუტანტად და 7 წელი ახლდა მას ევროპაში. ლიხტენბერგის სიკვდილის შემდეგ (1852) ბ. პეტერბურგში დაბრუნდა. 1857 ჩაირიცხა კავკ. ესკადრონის ლაიბ-გვარდიაში და მიენიჭა გენ.-მ. წოდება. 1862 დაინიშნა ტვერის (ახლანდ. კალინინი) გუბერნატორად. 1865 მიენიჭა გენ.-ლ. წოდება, ხოლო 1870 გაიგზავნა ბალტიისპირა ქვეყნების — ლიფლანდიის, კურლანდიისა და ესტლანდიის გენ.-გუბერნატორად.

ბ-მა 1842-იდან დაიწყო მუშაობა ფიზიკასა და ქიმიაში. ექსპერ. გამოკვლევებს იგი პეტერბ. მეცნ. აკად. ფიზიკის კაბინეტში ატარებდა. პირველი სამეცნ. შრომა მის მიერ შექმნილ გალვანურ ელემენტს ეხებოდა (1843, პეტერბ. მეცნ. აკად. ბიულეტენი; განმეორებით გამოვიდა ლონდონსა და პარიზში 1845). ამ ნაშრომში ბ. იხილავდა საკითხებს, რ-ებიც ეხებოდა გალვანოპლასტიკასა და გალვანურ ელემენტში მიმდინარე პროცესებს. მან დაამტკიცა, რომ ოქრო იხსნება კალიუმფეროციანიდისა და კალიუმციანიდის წყალხსნარში. ბ-ის ამ აღმოჩენას დიდი მნიშვნელობა აქვს, რადგან *ციანირების* მეთოდის გამოყენებისას ოქროს შემცველი მადნებისაგან ოქრო მთლიანად გამოიყოფა. ციანირების მეთოდს ფართოდ იყენებენ თანამედროვე მეტალურგიაში. ბურჟ. ისტორიოგრაფები ოქროს ციანირების მეთოდს მაკარტურსა და ძმებ ფორესტებს მიაწერენ, რ-ებმაც ეს პროცესი მრეწველობაში დანერგეს 1887—90. ბ-მა პირველმა დაადგინა ლითონური ოქროს, ვერცხლისა და სპილენძის ხსნადობა ტუტე ლითონთა ციანიდების წყალხსნარში.

*თხზ.*: Sur la propriété que possèdent les cyanures potassique et ferroso-potassique de dissoudre les metaux, «Бюллетень Академии наук», 1843, № 3—6.

*ლიტ.*: პ ა რ კ ა ძ ე ვ., პეტრე რომანის ძე ბაგრატიონი, თბ., 1956.

**ბაგრატიონი** რომან (რევაზ) ივანეს ძე (X. 1778, ყიზლარი, — 1834), რუსეთის არმიის გენერალ-მაიორი. მხედართმთავარ პეტრე ბაგრატიონის უმცროსი ძმა. საქართველოს ამბებით დაინტერესებული 1806 პ. ბაგრატიონის დავალებით საქართველოში ჩამოვიდა აქ არსებული ვითარების შესასწავლად და თავადაზნაურობის პოზიციის გასარკვევად. რუსეთთან საქართვ. შეერთებით უკმაყოფილო თავადებმა თავიანთი სურვილები თხოვნის სახით ჩამოაყალიბეს და პ. ბაგრატიონისათვის გადასაცემად ბ-ს ჩააბარეს. ამან შეაშფოთა საქართვ. რუს. მმართველობა. მთავარმართებლის მოთხოვნით, ბ. სასწრაფოდ რუსეთს გაიწვიეს. XIX ს. 20-იან წლებში ბ. კავკ. არმიაში მსახურობდა და მონაწილეობდა ირან-თურქ. წინააღმდეგ ბრძოლებში. ბ. თბილისში დასახლ-



ი. ბაგრატიონი.



პ. ი. ბაგრატიონი.



პ. რ. ბაგრატიონი.



რ. ბაგრატიონი.





ბაგრატ III-ის მონეტა. ზემოთ—შუბლი; ქვემოთ—ზურგი. აღმოჩენილია თბილისში. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

და. მისი სახლი გადაიქცა სალონად, სადაც იკრიბებოდა თბილისის მოწინავე საზოგადოება. 1832 ბ-ის სახლში დაიდგა ა. გრიბოედოვის კომედია „ვაი ჭკუისაგან".

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965. *ა. ბენდიანიშვილი.*

**„ბაგრატიონი"**, იხ. *ბელორუსიის ოპერაცია 1944.*

**ბაგრატიონ-მუხრანსკი** გიორგი კონსტანტინეს ძე, იხ. *მუხრანბატონი* გ. კ.

**ბაგრატიონ-მუხრანსკი** ივანე კონსტანტინეს ძე, იხ. *მუხრანბატონი* ი. კ.

**ბაგრატიონ-მუხრანსკი** კონსტანტინე ივანეს ძე, იხ. *მუხრანბატონი* კ. ი.

**ბაგრატიონოვსკი** (1946-მდე პ რ ო ი ს ი შ-ა ი ლ ა უ), ქალაქი რსფსრ კალინინგრადის ოლქში, ბაგრატიონოვსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, კალინინგრადიდან 37 *კმ*. 4,3 ათ. მცხ. (1968). ხორცკომბინატი, კარაქის ქ-ნა. ქალაქი დაარსდა 1336; „ბ." დაერქვა მხედართმთავარ პ. ბაგრატიონის პატივსაცემად, რ-მაც თავი გამოიჩინა პროისიშ-აილაუს ბრძოლაში (1807).

**ბაგრატის ტაძარი,** ძვ. ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი ქუთაისში, „უქიმერიონის გორაზე". აგებულია X—XI სს. მიჯნაზე. *ბაგრატ III-ის* (975—1014) მეფობაში. ჩრდ. კედლის წარწერის თანახმად, „ქ. ოდეს განმტკიცნა იატაკი, ქორონიკონი იყო 223" (1003), ტაძარი ღვთისმშობლის მიძინების სახელობისა იყო.



ბაგრატის ტაძარი. X—XI სს. მიჯნა. გეგმის რეკონსტრუქცია.

თავისი ხუროთმოძღვრული და მხატვრული ღირსებებით განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ქართ. არქიტ. ისტორიაში, როგორც განვითარებული შუა საუკ. დროინდელი სტილის საბოლოოდ დამამკვიდრებელ ნაწარმოებს. XVII ს. დასასრულამდე ძეგლი უვნებლად იდგა. 1692, როგორც ვახუშტი მოგვითხრობს, „შემუსრეს ოსმალთა". XIX ს. 30-იან წლებამდე შემორჩენილი იყო ტაძრის სამხრ. და დას. კარიბჭეებიც, რასაც მოწმობს მხატვარ ნ. ჩერნეცოვის ჩანახატები.

ბ. ტ. ტრიკონქის ტიპის ჯვარგუმბათოვანი ნაგებობაა. გუმბათი ოთხ მძლავრ ბურჯს ეყრდნობოდა, ჯვრის შვერილი მკლავები გარედან სწორკუთხა, შიგნით კი (აღმ., სამხრ. და ჩრდ. მხარეს) — ნახევარწრიული აფსიდებით იყო დასრულებული. შიგნითვე დასავლეთის მკლავს შემოუყვებოდა პატრონიკე—გალერეა, სადაც წირვა-ლოცვისა და დღესასწაულების დროს მეფე-დედოფალი და დიდებულები იდგნენ. საკურთხევლის ორსავ მხარეს სამკვეთლო და სადიაკვნე იყო. მშენებლობის დამთავრებამდე ძეგლს ჩრდ.-დას-იდან სამსართულიანი საცხოვრ. კოშკი, ხოლო XI ს. I ნახევარში სამხრ-იდან და დას-იდან მდიდრულად მოჩუქურთმებული კარიბჭეები მიაშენეს.

მდიდარია ტაძრის მორთულობა. ფასადების გასაფორმებლად გამოყენებული დეკორ. თაღების სისტემა ფასადებს ერთმანეთთან აკავშირებდა. განსაკუთრებით აღსანიშნავია აღმ. ფასადი — ხუთი დეკორ. თაღითა და ორი ღრმა ნიშით. სავსებით დასრულებული სახე აქვს სარკმელთა მოჩუქურთმებულ საპირეებსა და „სათაურებს". უხვადაა მოჩუქურთმებული კარიბჭეები. ძირითადი ნაგებობის ორნამენტს გრაფიკულობა, ხოლო კარიბჭეთა შემკულობას ღრმა, პლასტ. კვეთა ახასიათებს. შიგნით ბაზისები და სვეტისთავები რელიეფური გამოსახულებებითა და ჩუქურთმებით იყო შემკული, კედელ-კამარებსა და იატაკს მოზაიკა ამკობდა (იატაკზე დღესაც მოჩანს მისი ფრაგმენტები). სამხრ. კარიბჭეში შემორჩენილია ფრესკის კვალი — ღვთისმშობლის გამოსახულება. ტაძრის ინტერიერსა და ეზოში აწყვია ქვაზე ნაკვეთი, რელიეფებითა და ორნამენტით შემკული დეტალები და ფრაგმენტები, რ-ებიც ტაძრის შიდა კედლებსა და ფასადებს ამშვენებდა.

ბ. ტ-ის დახვეწილი პროპორციები, გარე მასების ჰარმონიულობა, გრანდიოზული შიდა სივრცე, ფასადების კომპოზიცია, მრავალფეროვანი მორთულობა, რთულ ტექ. ამოცანათა დაძლევა მოწმობს არქიტექტორის შესანიშნავ მხატვრულ ნიჭს, დიდ პრაქტ. გამოცდილებასა და ოსტატობას. 1952-იდან დაიწყო ტაძრის აღდგენა-კონსერვაციის დიდი სამუშაოები. პარალელურად მიმდინარეობს ძეგლის მეცნ. შესწავლა და გამოკვლევა.

*ლიტ.*: ჩ ა კ ვ ე ტ ა ძ ე დ., ძეგლი უქიმერიონზე, თბ., 1964; ც ი ნ ც ა ძ ე ვ., ბაგრატის ტაძარი, თბ., 1964.

*ნ. ანდღულაძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 160.

ბაგრატის ტაძარი. დასავლეთის კარიბჭის სვეტისთავი. X—XI სს. მიჯნა.

**ბაგრატ კურაპალატის სამართალი,** *ვახტანგ VI-ის* სამართლის წიგნთა კრებულის ნუსხებში შეტანილი, ბექასა და აღბუღას სამართლის წიგნს დართული კანონები. მისი შემდგენლის ვინაობა, შედგენის დრო და შედგენილობა საბოლოოდ გარკვეული არ არის.

ბექასა და აღბუღას სამართლის წიგნის დანართში 98-ე მუხლის მომდევნო — 99—170 მუხლები შედის. დანართი ი. ჯავახიშვილმა გამოავლინა და პირველმა გამოთქვა აზრი, რომ მისი ნაწილი (99—103 მუხლები) ბ. კ. ს-ის წიგნის ნაწყვეტია. სამეცნ. ლიტ-რაში არსებობს აგრეთვე მოსაზრება, რ-ის თანახმად ბაგრატ კურაპალატს უნდა ეკუთვნოდეს დანართის 99—160 მუხლები (ი. დოლიძე).

ამ კანონების შემდგენელი ბაგრატი (დანართში იგი „კურაპალატად" და „მეფეთ-მეფედ" იწოდება), სხვადასხვა მკვლევრის აზრით, უნდა იყოს ბაგრატ *I* კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ან ბაგრატ *III* (975—1014; ივ. ჯავახიშვილი), ალექსანდრე I დიდის (1412—1442) ძმა ბაგრატი (ს. კაკაბაძე), ბაგრატ III ან ბაგრატ *IV* (1027—1072) (ი. სურგულაძე), ბაგრატ IV (ი. დოლიძე) ან ბაგრატ I (ა. კიკვიძე).

ბ. კ. ს. საქართვ. გაერთიანების ხანის სჯულდებაა. მასში ასახულია განვითარებული ფეოდ. საზ. ურთიერთობები, განმტკიცებულია სამღვდელოების პრივილ. მდგომარეობა. ძეგლი უმთავრესად სისხლის სამართ. ნორმებს შეიცავს. დანაშაულთა სახეებიდან აღსანიშნავია მკვლელობა, სხეულის დაზიანება, შეურაცხყოფა, ცილისწამება, გაძარცვა, ქურდობა; სასჯელთა სახეებიდან — სიკვდილით დასჯა, დასახიჩრება („თუალთა დაწუა"), დატუსაღება („ჴელთა შეპყრობა"), დამნაშავის გადაცემა დაზარალებულისათვის („ჴელთა მიცემა"); აგრეთვე ქონებრივი სასჯელი („*სისხლი*" ან ჭრილობის საზღაური — *გერში*). დანართი კანონების ბევრი მუხლი სამართალწარმოებისა და სასამართლო წყობილების საკითხებს ეხება. მტკიცებულებათაგან აღსანიშნავია *ფიცი*.

ბ. კ. ს-მა გავლენა მოახდინა შემდგომი პერიოდის კანონმდებლობაზე.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963, გვ. 464—473, 625—636.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., ძველი ქართული სამართალი, თბ., 1953, გვ. 43—63, 335—345; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928, გვ. 82—93, 112—116. *ი. დოლიძე.*

**ბაგრატ III-ის მონეტა,** ერთიანი საქართველოს მეფის ბაგრატ III-ის (975—1014) ვერცხლის უნიკალური მონეტა (წონა — 1,78 გ, დიამეტრი — 23 *მმ*). აღმოჩენილია თბილისში 1863. შუბლზე დამახინჯებული არაბ. ზედწერილია „არ არს ღმერთი გარდა ერთისა, არ ჰყავს მას თანაზიარი"; ზურგზე მოთავსებულ არაბ. წარწერას „მაჰმადი ღვთისმოციქულია", ირგვლივ დაქარაგმებული ქართ. ასომთავრულით შემოუყვება: „ქრისტე ადიდე ბაგრატ აფხაზთა მეფე". მონეტა ინახება ერმიტაჟში (ლენინგრადი).

*ლიტ.*: П а х о м о в Е. А., Монеты Грузии, Тб., 1970. *გ. დუნდუა.*

**ბაგრატ მუხრანბატონი,** ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე XVI ს. I ნახევარში, მეფე *დავით X-ის* ძმა, ბაგრატიონთა მუხრანბატონების შტოსა და სათავადოს ფუძემდებელი, ქართლის სამეფოს მემარცხენე სადროშოს სარდალი. ბ. მ-მა ითავა კახეთის მეფის ავგიორგის (იხ. *გიორგი II*) ქართლში თარეშის ალაგმვა; 1512 მეფეს საუფლისწულოდ გამოსთხოვა მუხრანი და სადროშო, რაც საფუძვლად დაედო სათავადო *სამუხრანბატონოს* შექმნას. ბ. მ. სოფ. ციხისძირის თავს მის მიერვე აგებულ ქსნის ციხეში გამაგრდა. ავგიორგი 3 თვის უშედეგო ალყის შემდეგ იძულებული გახდა კახეთს გაბრუნებულიყო. 1513 ბ. მ-მა ავგიორგი შეიპყრო და ციხეში დაამწყვდია, სადაც იგი გარდაიცვალა. ბ. მ. დავით X-თან ერთად ცდილობდა კახეთის სამეფოს გაუქმებას და ქართლთან შეერთებას. 20-იანი წწ. ბოლოსა და 30-იანი წწ. დასაწყისში ბ. მ. ბარნაბეს სახელით ბერად შედგა.

ბ. მ-ს ეკუთვნის პოლემიკური ჟანრის ერთ-ერთი საყურადღებო ნაწარმოები — ანტიმაჰმადიანური თხზ. „მოთხრობაჲ სჯულთა უღმრთოთა ისმაილიტთაჲ". ავტორი განიხილავს მაჰმადიანური სარწმუნოების ისტორიას და ქრისტიანობის აპოლოგეტის პოზიციიდან განაქიქებს ამ რელიგიას. თხზ. აგრეთვე შეიცავს მოკლე ცნობებს ძვ. ქართვ. მთარგმნელთა შესახებ. მასში პირველად არის მოხსენებული ქართ. საერო მწერლობის ცნობილი ძეგლი „ამირანდარეჯანიანი".

*წყარო*: ე გ ნ ა ტ ა შ ვ ი ლ ი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1945; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ვ. გუჩუა. შ. ონიანი.*

**ბაგრატუნები,** გავლენიან მთავართა ძვ. საგვარეულო სომხეთში. უძველესი ცნობები მათ შესახებ ძვ. წ. I ს. განეკუთვნება. სომეხი *არშაკუნიანების* კარზე ბ-ს ასპეტისა

და გვირგვინის დამდგმელის მემკვიდრეობითი თანამდებობა ეკავათ. არაბების დროს (VIII–IX სს.) ისინი თანდათანობით დაეუფლნენ სომხ. უმეტეს ნაწილს. მათი სამფლობელოთა ბირთვი გახდა შირაკი. ბ-მა სომხ. „მთავართა მთავრობა" მოიპოვეს და სათავეში ჩაუდგნენ განმათ. ბრძოლას არაბების წინააღმდეგ. 886 *აშოტ I* ბაგრატუნი მეფე გახდა. ბ. იბრძოდნენ ქვეყნის დამოუკიდებლობისა და გაერთიანებისათვის, მათ განავრცეს სომხ. საზღვრები. 961 სამეფოს სატახტო ქალაქი ანისში გადაიტანეს და ამიერიდან მათი სამფლობელო *ანისის სამეფოდ* იწოდებოდა. დინასტიამ მალაუფლების ზენიტს მიაღწია X ს. II ნახ. და XI ს. დასაწყისში, *აშოტ III-ის*, *სმბატ II-ის* და *გაგიკ I-ის* დროს. 1045 სომხეთი ბიზანტიამ დაიპყრო. უკანასკნელი ბაგრატუნი მეფე გაგიკ II ბიზანტიაში დააკავეს (1045), რის შემდეგ დინასტიის არსებობა შეწყდა.

*ლიტ.*: История армянского народа, ч. 1, Ер., 1951, гл. 15–18.

**ბაგრატ-ხანი,** იხ. ბაგრატ *VII*.

**ბაგრიანა** ელისავეტა (ნამდვ. გვარი ბ ე ლ ჩ ე ვ ა) (დ. 29. IV. 1893, სოფია), ბულგ. პოეტი. დიმიტროვის პრემიის ლაურეატი (1950) და კულტურის სახ. მოღვაწე (1963). ავტორია ლექსთა კრებულებისა „მარადიული და წმინდა" (1927), „მეზღვაურის ვარსკვლავი" (1932), „ადამიანის გული" (1936). მისი პოეზიის მთავარი ლირ. გმირია სიყვარულისათვის მეოცნებე ქალი, რ-საც მდაბალი, მეშჩანური გარემო უხუთავს სულს და მისგან განთავისუფლებას სწადია. ბ-ს ლექსი გამოირჩევა გრძნობათა სიღრმითა და უშუალობით, პოეტური სტილის კონკრეტულობითა და ორიგინალობით. 1944-იდან, ბულგ. განთავისუფლების შემდეგ, ბ-ს პოეზიაში დამკვიდრდა ახ. ცხოვრების მოტივები და იდეალები (კრებულები „ხუთი ვარსკვლავი", 1953; „ნაპირიდან ნაპირამდე", 1963; ციკლი „საბჭოთა ადამიანები", 1953, რ-იც თანამედროვე ბულგ. პოეზიის შესანიშნავ ნიმუშებს შეიცავს).

*თხზ.*: Избрани стихотворения, С., 1968; Сердце человеческое. [Стихи], М., 1959.

**ბაგრიცკი** (ნამდვ. გვარი ძ ი უ ბ ი ნ ი) ედუარდ გიორგის ძე [22. X (3. XI). 1895, ოდესა,— 16. II. 1934, მოსკოვი], რუსი საბჭ. პოეტი. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1915. 1919 იყო საკავშ. ცაკ-ის სახ. განსაკუთრებული პარტიზ. რაზმის მებრძოლი. წერდა მოწოდებებსა და საგიტაციო ლექსებს. 1925-მდე ლექსებს ბეჭდავდა ოდესის ალმანახებში. 1925-იდან მოსკოვში გადავიდა. მიემხრო კონსტრუქტივისტებს, 1930-იდან— რაპპ-ს. ადრინდ. პერიოდის ლექსები და პოემები ასახავს გზას ლიტ. შეგირდობიდან და მოდერნიზმის გავლენიდან რევოლუციით შთაგონებულ რომანტიზმამდე. სახელი გაითქვა პოემით „ფიქრი ოპანასზე" (1926, ქართ. თარგმ. 1930), რ-შიც გადმოსცა რევოლუციისაგან გამდგარი გლეხის ბედი. ლექსთა პირველი კრებ. „სამხრეთ-დასავლეთი" (1928) სოც. პროცესებში ბ-ს გაურკვევლობას და იდეურ დაბნეულობას ავლენს. 20-იანი წწ. II ნახევრიდან მისი შემოქმედება მკაფიოდ რეალისტური ხდება. 1932 გამოაქვეყნა ორი კრებ.: ლექსებისა — „გამარჯვებულნი" და პოემებისა — „უკანასკნელი ღამე", რ-ებშიც გაშლილია დრომოჭმულის წინააღმდეგ რევ. ბრძოლის თემა, ასახულია ახ. ადამიანის სულიერი სილამაზე. ბ-ს შემოქმედების რევ.-რომანტ. პათოსმა ღრმა კვალი დააჩნია საბჭ. პოეზიის განვითარებას.

*თხზ.*: Стихотворения и поэмы, М.—Л., 1964; მტრედები, თბ., 1962; პიონერი გოგონას სიკვდილი. [პოემა], თბ., 1966.

**ბაგური შენახვის სისტემა** ს ა ს.-ს ა მ. ც ხ ო ვ ე ლ ი ს ა, მეცხოველეობის სისტემა, რ-იც გულისხმობს სადგომში (ბაგა, დოლფარა, ბაშტე, გალია) ცხოველის შენახვასა და საკვებით უზრუნველყოფას. ზ ა მ თ ა რ შ ი ცხოველებს ინახავენ სადგომში, რ-იც კლიმ. პირობების, პირუტყვის სახეობის, ასაკისა და გამოყენების ხასიათის შესაფერისი კონსტრუქციისა და აღჭურვილობის უნდა იყოს, შენობას უნდა ჰქონდეს კარგი ვენტილაცია, შიგ ჰაერის ტემპ-რა 10—12°C არ უნდა აღემატებოდეს, სასმელი წყლის ტემპ-რა უნდა იყოს არანაკლებ 8°C (უმჯობესია 10—15°C), შეფარდებითი ტენიანობა 80—85%. ცხოველს განსაზღვრულ დროს კვებავენ, არწყულებენ, წველიან, ასუფთავებენ, ასეირნებენ. თანამედროვე ბოსლებში საკვების შემზადების, მიწოდების, წყალმომარაგების, წველის, ნაკელის გატანის და სხვ. პროცესები მექანიზებულია. ცხოველი სისტემატურად უნდა სუფთავდებოდეს (ფურებსა და კუროებს უნდა დაეჭრათ წამოზრდილი ჩლიქები), დაეგო ნამჯის, ტორფის ან სხვ. მშრალი ქვეშსაფენი; დღე-ღამეში ცხოველებს ასეირნებენ განსაზღვრული დროით (ფურებს არა ნაკლებ 8 საათისა ცოხნის დროის ჩაუთვლელად). ს ა ზ ა ფ ხ უ ლ ო დ პირუტყვს ინახავენ ბანაკებში, რ-ებიც განლაგებულია ბუნებრივი და ნათესი საძოვრებისა და ნათესი საკვები კულტურების, აგრეთვე სასმელი წყლის მახლობლად; ულუფის უმეტესი ნაწილი (2/3-3/4) ცხოველს ეძლევა ალერდის, ძირხვენების, კარტოფილის, ბაღჩეული კულტურების, სილოსის, თივის, კონცენტრატული და მინერ. საკვების (სუფრის მარილი და სხვ.) სახით. დიდი მნიშვნელობა აქვს საძოვრის სწორ გამოყენებასა (ნაკვეთმორიგებით ძოვება) და პირუტყვის სუფთა ჰაერზე გაყვანას. პირუტყვის ბაგური შენახვა ზაფხულობით უზრუნველყოფს მაღალი პროდუქტიულობის მკვეთრ ზრდას. სიცხისა და უამინდობისაგან ცხოველის დაცვისათვის, აგრეთვე კვების, წველისა და ცხოველთა მოვლის უკეთ ორგანიზაციისათვის აგებენ მსუბუქი ტიპის ბანაკურ ნაგებობებს (იხ. *ბანაკური შენახვა*), რ-ებიც აღჭურვილია მექანიზებული სარწყულებლებით, საკვებურებით, სამზარეულოთი, ნაკელგამტანით, საწველი აგრეგატითა და საბმურებით. ღორებისათვის აგებენ ფარდულებს. ბანაკის მახლობლად აწყობენ გამდინარე წყალსატევებს თბილ ამინდში ცხოველთა გასაბანებლად (ღორებისათვის აუზს, რ-შიც ხშირად იცვლება წყალი) ანდა პერიოდულად აბანებენ შხაპით.

**ბადაანი,** ბ ა დ ა თ ი, სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (ზნაურის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. ღოღურის (ფრონის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 890 *მ*, ზნაურიდან 5 *კმ*. ველების მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ძვილეთში (2 *კმ*).

**ბადაგი,** 1. მოდუღებული ან ვაკუუმაპარატებში შესქელებული ყურძნის წვენი (ტკბილი); შეიცავს 60—73% შაქარს (ძირითადად გლუკოზასა და ფრუქტოზას), უმთავრესად ვაშლისა და ღვინის მჟავებს, მინერ. და აზოტოვან ნივთიერებებს. ბ. საუკეთესო საკვები პროდუქტია. მას ადვილად ითვისებს ადამიანის ორგანიზმი. ბ-ს ფართოდ იყენებენ ტკბილი ღვინოების კუპაჟის დროს. 2. შაქროვანი პროდუქტი. უფერო, ბლანტი, თითქმის გამჭვირვალე სითხე. მიიღება ძირითადად კარტოფილის ან სიმინდის სახამებლის დაშაქრების (არასრული ჰიდროლიზის) შედეგად. შეიცავს მშრალ ნივთიერებებს: დექსტრინს, მალტოზას, გლუკოზას (80%-მდე), ხელს უწყობს სახაროზის ხსნადობას (აბრკოლებს მის კრისტალიზაციას). ფართოდ იყენებენ საკონდიტრო, საკონსერვო და ლიქიორის წარმოებაში, აგრეთვე მსუბუქ მრეწველობაში ქსოვილების აპრეტირებისათვის. 3. ჭარხლის შავი ბ., ანუ მელასა (შაქრის წარმოების ნარჩენები), შეიცავს სახაროზას და ზოგიერთ სხვა მინარევს.

**ბადაევი** ალექსი ეგორის ძე (4. II. 1883, სოფ. იურიევო, ორიოლის გუბ.,— 3. XI. 1951, მოსკოვი), საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1904-იდან. მუშაობდა ზეინკლად პეტერბ. ქ-ნებში. ეწეოდა რევ. მუშაობას მელითონეთა კავშირში. 1912 აირჩიეს IV სახელმწ. სათათბიროს დეპუტატად პეტერბ. და პეტერბ. გუბ. მუშებისაგან. იყო სათათბიროს ბოლშევიკური ფრაქციის წევრი. 1913 მონაწილეობდა რსდმპ ცკ-ის თათბირებში კრაკოვსა და პორონინში. 1913—14 იყო რსდმპ ცკ-ის პეტერბ. კომიტეტისა და რუს. ბიუროს წევრი. ვ. ი. ლენინის წინადადებით — „პრავდის" ოფიც. გამომცემელი. 1914 ნოემბ. დააპატიმრეს სათათბიროს ს.-დ. ფრაქციის საქმეზე და გადაასახლეს ტურუხანსკის მხარეში. 1917 თებ. რევ. შემდეგ პეტროგრადში დაბრუნდა და მონაწილეობა მიიღო ოქტ. შეიარაღებულ აჯანყებაში. ოქტ. რევ. შემდეგ იყო პეტროგრ. სასურსათო გამგეობის თავ-რე, პეტროგრ. და ჩრდ. ოლქის სასურსათო კომისარი. 1930-იდან ცეკავშირის სამომხმარებლო საზ-ბის მოსკ. კავშირის თავ-რე, მოსკ. საბჭოს თავ-რის მოადგილე, სსრკ ცაკ-ის წევრი, 1938—43 რსფსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რე და სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რის მოადგილე. 1943-იდან სსრკ კვების მრეწვ. სამინისტროს კოლეგიის წევრი. პარტიის XI—XIII ყრილობებზე აირჩიეს რკპ(ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად, ხოლო XIV—XVIII ყრილობებზე საკ. კპ(ბ) ცკ-ის წევრად. ავტორია წიგნისა „ბოლშევიკები სახელმწიფო სათათბიროში. მოგონებები" (1929). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.


ე. ბაგრიანა.


ე. ბაგრიცკი.

**ბადალი,** ფეოდ. საქართველოში სხვის ნაცვლად სამხ. ბეგარის მომხდელი. უკვე „*ძეგლის დადება მეფეთ-მეფის გიორგის მიერ*" (XIV ს.) ითვალისწინებდა შეუძლოდ მყოფი ხევისბერის მაგიერ ლაშქარში მისი ძმის ან სხვა მახლობლის წასვლას (მ. 20). გამოკვეთილად ეს ინსტიტუტი ჩამოყალიბდა და განვითარდა XVIII ს-ში ცვალებადი შემადგენლობის მუდმივი ჯარის — *მორიგე ჯარის* შემოღებასთან დაკავშირებით. *მორიგის ლაშქრობის განაჩენი 1774* (მ. მ. 9, 32, 33) ბადლობის ნებას აძლევდა სოფლის მღვდელს, „ალებ-მიცემის კაცს", გუთნისდედას, მეწისქვილესა და ზოგი სხვა ხელობის მუშაკს. ჯარში წასასვლელს ან სანაცვლო მოლაშქრე უნდა წარედგინა, ხშირად ქირით („ბადალი დაეჭირა"), ანდა ხაზინაში სათანადო ფულადი საზღაური „მორიგის საბადლო" შეეტანა. ამ საბადლოებით შემდგარი თანხა — „მორიგის თეთრი" მოლაშქრეებისა თუ ყარაულების დაქირავებას ხმარდებოდა. ბადლობა სხვა ქვეყნებშიც ფართოდ იყო გავრცელებული (რუსეთი, საფრანგეთი, გერმანია და სხვ.).

*წყარო*: მორიგის ლაშქრობის განაჩენი, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: კ ლ ი მ ი ა შ ვ ი ლ ი ა, მორიგე ლაშქრის საკითხისათვის XVIII ს. II ნახევრის აღმ. საქართველოში, «კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1963, ტ. 5, გვ. 181, 195, 199—200. *დ. ფურცელაძე.*


ა. ბადაევი.

**ბადალონა** (Badalona), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ესპანეთში, კატალონიაში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე. ბარსელონის სამრეწვ. გარეუბანი. 162,9 ათ. მცხ. (1970). ქიმ. (სასუქები, მინერ. ზეთები და სხვ.), საფეიქრო, ტრიკოტაჟის, ტყავის, მანქანათსაშ., კვების მრეწველობა; ოპტ., საპარფიუმერიო, მინის ნაწარმის დამზადება, კორპის დამუშავება. ბ-ის მიდამოებში — ვენახები. საზღვ. კურორტი.

**ბადარის კულტურა,** ძვ. წ. V ათასწლ. არქეოლ. კულტურა. გავრცელებული იყო ნილოსის ველზე. სახელი ეწოდა სოფ. ბადარის (შუა ეგვიპტე) მიხედვით, სადაც


ბადარის კულტურა. ქანდაკება.


სასროლი ბადე.


ხელბადე ანუ ხოლიხი ბადე.

პირველად აღმოჩნდა ამ კულტურის სამაროვნები და ნამოსახლარები. ბ. კ-ს განვითარებულ ნეოლითს მიაკუთვნებენ. ნამოსახლარები განლაგებულია ზეგნების კალთებზე. მოსახლეობა ცხოვრობდა ჭილოფის და თიხით შელესილ წნულ სახლებში, მისდევდა ნადირობას, მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას. აღმოჩნდა შინაური ცხვრისა და მსხვ. რქ. საქონლის ძვლები, ქერისა და ხორბლის მარცვალი, კაჟის ნამგლის ჩასართები, წითლად და შავად გამომწვარი თიხის ჭურჭელი, სპილოს ძვლის კოვზები და სამკაული, ქვის გულსაკიდი ავგაროზები. ბ. კ. წინ უსწრებდა *ამრის კულტურას*.

*ლიტ*.: Чайлд Г., Древнейший Восток в свете новых раскопок, пер. с англ., M., 1956; Brunton G., Caton-Thompson G., The Badarian civilization and predynastic remains near Badari, L., 1928.

**ბადახოსი** (Badajoz), ქალაქი სამხრ.-დას. ესპანეთში (ესტრემადურის ოლქი), მდ. გვადიანაზე. ბადახოსის პროვ. ადმ. ცენტრი. 102,5 ათ. მცხ. (1971). სატრანზ. პუნქტი პორტუგ. საზღვართან. მეღვინეობა, ტყავის, საფეიქრო, ქაშანურის, საპნის მრეწველობა.

**ბადე,** ბ ე დ ე, ნიგერიაში (მდ. გონგოლის შუა დინებაზე, ქ. ნაფადის შემოგარენში) მცხ. ხალხი. რაოდენობა მონათესავე ტომებთან (ბოლევა, კარეკარე, ტანგალე და სხვ.) ერთად — დაახლ. 500 ათ. კაცი. ენა ჰაუსას ენების ჯგუფში შედის. ბ. მუსლიმანები არიან. თანდათან ერწყმიან კულტურითა და რელიგიით ახლომდგომ ჰაუსას ტომს. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მსხვ. რქ. საქონლის მოშენება.



ბადის საქსოვი ხელსაწყოები: 1 — «ჩხაში» (გურია); 2 — «ჩხაში» (ქვემო იმერეთი); 3—4 «ფათქა» (ქვემო იმერეთი); 5 — საქსოვი ჩხირები.

**ბადე,** თვალედი (ცხრილისებრი) ქსოვილი, რ-იც მიღებულია ძაფის ჯვარედინად გადანასკვით თანაბარ მანძილზე (საბას განმარტებით „ყოველთა მკედთა თვალედად ნასკულთა" ბ. ეწოდება). ხმარობენ თევზისა და ფრინველის დასაჭერად, გადასაღობად (მავთულის, თოკის


მოსასმელი ბადე.

ბ. და სხვ.), შირმად, თმის სამაგრად, სპორტში და სხვ.; ბადური ქსოვა ერთ-ერთი უძველესია ქსოვის ტექნიკასა და კულტ. ისტორიაში. იგი ქვის ხანიდანაა ცნობილი. განათხარი მასალის მიხედვით (ბ-ის საწაფავი ქვები), საქართველოში თევზის საჭერი ბ-ების გამოყენება ნეოლითის ხანიდანაა ცნობილი. ძვ. საქართველოში სათევზაო ბ-ს უმთავრესად სელის ბოჭკოსაგან ამზადებდნენ. ძვ. ბერძნ. საისტორიო მწერლობის მიხედვით, ანტ. სამყაროში სათევზაო ბ-ის დასამზადებელ ერთ-ერთ საუკეთესო ნედლეულად კოლხური (ქსენოფონტეს სიტყვით, „წმინდა ფასიანური") სელი იყო მიჩნეული. ამ უძველეს ტრადიციასთან უნდა იყოს დაკავშირებული ის, რომ დას. საქართველოში (იმერეთი, სამეგრელო, აჭარა, აფხაზეთი და სხვ.) ახლო წარსულამდე სათევზაო ბ-ებს სელის ბოჭკოსაგან ამზადებდნენ. სელთან ერთად ბ-ის დასამზადებლად საქართველოში ძველთაგანვე იყენებდნენ კანაფს, უფრო გვიან აბრეშუმსა და ბამბას, ბოლო ხანებში კი საყოველთაოდ გავრცელდა სინთეზური ბოჭკო. ბ-ის საქსოვად ხმარობდნენ სხვადასხვა ზომის კოჭებს ანუ ფირფიტებს და ხის ან ლითონის ჩხირებს, რ-ებსაც ორკაპა და „ენიანი" ბოლოები ჰქონდა. ბ-ის საქსოვი ჩხირი სხვადასხვა სახელწოდებით იყო ცნობილი — „მაქო" (ზემო ქართლი), „ჩხაში" (გურია), „ფათქა" (იმერეთი) და სხვ. ბ-ს ქსოვდნენ უმთავრესად მეთევზე-მებადურები (ზოგან ქალებიც ეხმარებოდნენ). მეთევზეობის ზოგიერთ რ-ნში (განსაკუთრებით შავი ზღვის სანაპიროზე) მებადურის პროფესია მემკვიდრეობით გადადიოდა.

დანიშნულებისა და ფორმის მიხედვით, თევზსაჭერი ბ. სამი სახისაა: წყალგამწური (ტრალი, სასროლი, ფსკერული, ქისაბადე), გამხლართავი (ჩასადგმელი, მცურავი), თევზსაჭერი მახე (ჩასადგმელი, ვენტერი, ხოლიხი). იხ. აგრეთვე *თევზსაჭერი იარაღები*.

ხალხურ მეთევზეობაში სათევზაო ბ-ის მრავალ სახესხვაობათაგან ყველაზე გავრცელებულია სასროლი ანუ სათხეველი, მოსასმელი ანუ გამოსასმელი, საჩხრეკავი ანუ ხესკელი, ჩასაშვები ანუ სახოპავი და სხვ. სასროლი ბ. კონუსისებრი მოყვანილობისაა და კიდეზე ტყვიები აქვს დაყოლებული წყალში ჩასაძირად, შუაში კი გრძელ თოკს უბამენ სასროლად. მოსასმელი ბ. სწორკუთხაა, გრძელი და განიერი. ერთ მხარეს ტყვიებს უბამენ, მეორე მხარეს კი ტივტივებს. მოსასმელ ბ-ს წყლის ზედაპირზე სიგრძეზე შლიან და თევზს ბ-ის მოსმით იჭერენ. სახოპავი ბ. კვადრატულია, სარებზე ჭიმავენ და წყალში დგამენ. საჩხრეკავი ბ. მრგვალია, გიდლისებრი, ორკაპ ან მშვილდივით მოხრილ ჯოხზეა დამაგრებული. იყენებენ ქარაფოვან სანაპიროზე სათევზაოდ. ერთი და იგივე სახის ბ-ები თავის მხრივ გაირჩევა ზომით და ზოგიერთი თავისებურებით.

სათევზაო ბ-ს ყოფაში რიტუალური მიზნითაც იყენებდნენ. მას მაგიურ ძალას მიაწერდნენ. ზოგან მშობიარესა და ახალშობილს „ავი თვალისაგან" დაცვის მიზნით აფარებდნენ. ზემო იმერეთიდან ჩამოტანილი ერთ-ერთი ასეთი ბ., „მშობიარე ქალის ბადე", საქართვ. სახელმწ. მუზეუმში ინახება, სასროლ ბ-ს ჰგავს, საგულდაგულოდ შემკულია ოქროსფერი ფირფიტებით და ტილოსაგან გამოჭრილი ვარსკვლავებისა და ყვავილების აპლიკაციებით. ასეთი ბ-ის წარმოშობა დაკავშირებულია თევზის კულტის გადმონაშთების ამსახველ ხალხურ რწმენა-წარმოდგენებთან.

*ლიტ*.: ჩიტაია გ., იმერეთის ექსპედიცია (ბაღდათის რაიონი), «ენიმკის მოამბე», 1937, ტ. 2, ნაკვ. 3; Ламберти А., Описание Колхиды, называемой теперь Мингрелией, с картой 1654 г., пер. с итал. К. Гана, «Сборник материалов для описания местностей и племён Кавказа», 1890, в. 43, отд. 3; Робакидзе А., К вопросу о некоторых пережитках культа рыбы, «Советская этнография», 1948, № 3. *ქ. მირიანაშვილი*.

**ბადე** ლითონისა, მავთულის მეტნაკლებად მეჩხერი ქსოვილი. იყენებენ სახ. მეურნ. მრავალ დარგში: ფხვიერი მასალის გასაცრელად, სითხეებისა და აირების გასაფილტრავად, ტრანსპორტიორებისა და ღობეების დასამზადებლად, მნათი აირების ტემპ-რის დასაწევად, არმატურად მშენებლობაში და სხვ.; ბ. რამდენიმე სახეობისაა. ერთმანეთისაგან განასხვავებენ მავთულთა შეერთების, გამოყენებული მასალის, უჯრედთა ფორმის, ზომისა და სხვა ნიშნის მიხედვით. მავთულთა შეერთების მიხედვით ბ. არის ხლართული, ნაქსოვი, წნული, გრეხილი, შენადუღი, ღეროვანი, მარყუჟნაქსოვი და ასაწყობი (იხ. ნახ.); უჯრედთა ფორმის მიხედვით — კვადრატული, მართკუთხა, რომბისებრი, ექვსკუთხა, ტრაპეციული, ჭვრიტისებრი, რთული; უჯრედთა ზომის მიხედვით — უწვრილესი (0,025 *მმ*²-მდე), მეტად წვრილი (0,025 — 0,25 *მმ*²), წვრილი (0,25—1 *მმ*²), საშ. (1—25 *მმ*²), მსხვილი (25 — 625 *მმ*²), განსაკუთრებით მსხვილი (625 *მმ*²-ზე მეტი). მავთულის განივკვეთი არის მრგვალი, კვადრატული, მართკუთხა, ტრაპეციული, ნახევრად მრგვალი. ბ-ის მასალად იყენებენ სხვადასხვა მარკის ნახშირბადოვან და ლეგირებულ ფოლადს, არმკო რკინას, სპილენძს, თითბერს, ფოსფორიან ბრინჯაოს, მონელ-ლითონს, ვერცხლს, ვოლფრამის, პლატინის შენადნობებს. ბ. შეიძლება იყოს შეღებილი, ოლიფაწასმული, გალაქული, გუმირებული, მთლიანრჩილული მოთუთიებული, მთლიანრჩილული მოკალული ან დაუფარავი. ბ-ს უშვებენ რულონებად (ზოგიერთი მსხვილი, განსაკუთრებით მსხვილი და ასაწყობი ბ-ების გარდა).

**ბადე** პოლიგრაფიაში, იხ. *სტრასტრი*.

**ბადენ-ბადენი** (Baden-Baden), ქალაქი გფრ-ში (ბადენ-ვიურტემბერგის მხარე), შვარცვალდის მთებში. 44,9 ათ. მცხ. (1972). კვების, სამკერვალო, ხის დასამუშ., ქაღალდის მრეწველობა; პოლიგრ. საქმე. ბ-ის ადგილას დასახლება ცნობილია ძვ. რომის დროიდან, როცა აქაურ თბილ წყაროებს სამკურნალოდ იყენებდნენ. ბალნეოლ. და კლიმ. კურორტი. ჰავა რბილი (საშ. წლ. ტემპ-რა 9,7°C), ზომიერად ტენიანი (საშ. წლ. შეფარდებითი ტენიანობა 79%). სამკურნ. საშუალებაა თერმული (ტემპ-რა 68,6°C-მდე), რადიოაქტიური, სუსტი მინერალიზაციის ნატრიუმქლორიდიანი წყალი (დებიტი 1 მლნ-ზე მეტი ლ/დღ-ღ), რ-საც აბაზანების, შხაპებისა და ინჰალაციისთვის იყენებენ. ყურძნით მკურნალობა (აგვ.—ოქტ.). სამედ. ჩვენება: რევმატიზმი, სასუნთქი გზების, გინეკოლ. და გერონტოლოგიური დაავადებანი.

**ბადენ-ვიურტემბერგი** (Baden Würtemberg), მხარე სამხრ.-დას. გფრ-ში. შეიქმნა 1951—52 ბადენის, ვიურტემბერგბადენისა და ვიურტემბერგ-ჰოენცოლერნის მხარეების შეერთებით. ფართ. 35,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 10,8 მლნ. კაცი (1974), მ. შ. 76,5% ქალაქად ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. შტუტგარტი. ბ-ის დიდი ნაწილი უკავია საშუალმთიანეთს (შვარცვალდი, სიმაღლე 1493 *მ*-მდე; ნაწილობრივ ოდენვალდი) და საფეხურებრივ პლატოს (შვაბიის ალბი); ჩრდ. ნაწილში ბორცვიანი მაღლობია, დას-ში — ზემო რაინის დაბლობის მარჯვენა ნაპირეთი. მთავარი მდ-ებია რაინი და ნეკარი. სამხრ-ითაა ბოდენზეესა და უნტერზეეს ტბები. ფართოფოთლოვანი და წიწვიანი ტყეები.

ეკონომიკაში წამყვანია მრეწველობა. იღებენ ქვამარილს, კალიუმის მარილს, რკინისა და პოლიმეტალების მადანს, ნავთობსა და აირს, ფლუორიტს, ურანის მადანს. მთის მდინარეებზე აგებულია ჰესები, ობრიგჰაიმში მდ. ნეკარზე — ატომური ელსადგური. განვითარებულია მანქანათმშ., განსაკუთრებით ავტომშენებლობა, ელექტროტექ. მრეწველობა, ჩარხ- და ვაგონმშენებლობა, ავიარაკეტული, ქიმ., საფეიქრო, პოლიგრ. მრეწველობა, ალუმინის წარმოება. სოფლად განვითარებულია ხელოსნობა; ამზადებენ საათებს,

საიუველირო ნაწარმს, მუს. ინსტრუმენტებს. ნათესებში ჭარბობს მარცვლეული, მოჰყავთ შაქრის ჭარხალი, კარტოფილი, თამბაქო, სვია, საკვები კულტურები. ზემო რაინის დაბლობზე, ნეკარის ხეობაში და ბოდენზეეს ტბის სანაპიროზე განვითარებულია მევენახეობა. მისდევენ სარძევე მეცხოველეობას. ბ. ტრანსევროპული სამიმოსვლო გზებისა და მილსადენების მნიშვნელოვანი რ-ნია. სანაოსნოა მდ-ები რაინი, ნეკარი და ბოდენზეეს ტბა. დიდი სამდ. ნავსადგურებია მანჰაიმი, ჰაილბრონი, კარლსრუე, შტუტგარტი. მთავარი სარკინიგზო კვანძი და ავიაპორტი — შტუტგარტი. ბალნეოლ. კურორტები — ბადენ-ბადენი, ბადენვაილერი და სხვ. ცნობილია ჰაიდელბერგის, ფრაიბურგის და ტიუბინგენის უნ-ტები.

**ბადენი** (Baden), ისტ. ოლქი გერმ. სამხრ.-დას. ნაწილში. დასახლებული იყო *ალემანებით.* XI ს. სამარკგრაფო (ცენტრი ქ. ბადენ-ბადენი). 1535 გაიყო ბადენ-ბადენის (კათოლიკურ) და ბადენ-დურლახის (1556-იდან პროტესტანტულ) სამარკგრაფოებად. 1771, კარლ ფრიდრიხის (1738—1811) დროს, ეს ორი სამარკგრაფო კვლავ გაერთიანდა (რეზიდენცია კარლსრუე). 1796 კარლ ფრიდრიხმა საფრანგეთთან დადო კავშირი, 1803 კურფიურსტის ტიტული მიიღო. ნაპოლეონის მფარველობის შედეგად ბ. ტერიტორიულად გაფართოვდა და 1806 დიდ საჰერცოგოდ გამოცხადდა. გერმ. 1848—49 რევ. დროს 1848 აპრ. ბ-ში დაიწყო აჯანყება ფ. ჰეკერის და გ. სტრუვეს მეთაურობით, რ-იც ჩახშეს მთავრობის ჯარებმა. დამარცხდა სხვა აჯანყებებიც—1848 სექტ. (ხელმძღვ. სტრუვე) და 1849 ბადენ-პფალცის აჯანყება საიმპერიო კონსტ. დასაცავად. 1871 ბ. გერმ. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. 1918, გერმ. ნოემბ. რევ. დროს, რესპუბლიკად გამოცხადდა. 1919—33 ვაიმარის რესპ. შემადგენლობაში იყო. 1945-იდან, ნაცისტური გერმ. დამარცხების შემდეგ, მისი სამხრ. ნაწილი საფრ. საოკუპაციო ზონაში შევიდა, ჩრდილოეთი კი — აშშ-ის ზონაში. 1949-იდან ბ. *ბადენ-ვიურტემბერგის* მხარის (გფრ) ნაწილია.

**ბადენის კულტურა,** გვიანდ. ენეოლითის (ძვ. წ. III ათასწლ.) არქეოლ. კულტურა, გავრცელებული იმიერკარპატების უკრ., უნგრეთის, ავსტრ., ჩეხოსლ., დას. რუმინ., ჩრდ. და ჩრდ.-დას. იუგოსლ. ტერიტორიაზე. სახელი ეწოდა ქ. ბადენის (ავსტრია) მახლობლად მდებარე გამოქვაბულის მიხედვით. უნგრეთში მას პ ე ჩ ე ლ ი ს კ უ ლ ტ უ რ ა ს უწოდებენ. ცნობილია უპირატესად ინჰუმაციური, იშვიათად კრემაციული, ინდივიდ. და კოლექტ. სამარხები. ბ. კ-თვის დამახასიათებელია ქვის გაპრიალებული ცულები, სამკუთხა ისრისპირები, ნიჟარის სამკაული, ცხოველთა თიხის მცირე ქანდაკებები, გატიხრული ჯამები, მაღალყურიანი, კანელურებით შემკული დოქები, ორყურა ამფორები. იშვიათად გვხვდება სპილენძის სამკაული და სადგისები. ბ. კ-ის მონადირე-მესაქონლე ტომები გამაგრებულ დასახლებებში ცხოვრობდნენ.

*ლიტ.:* Ч а й л д Г., У истоков европейской цивилизации, пер. с англ., М., 1952.

**ბადენის სკოლა,** გერმ. ნეოკანტიანური ფილოსოფიური სკოლა. დიდი გავლენა ჰქონდა XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში. ცნობილია ფ რ ა ი ბ უ რ გ ი ს ს კ ო ლ ი ს სახელწოდებითაც. ბ. ს-ის შემქმნელი ვ. *ვინდელბანდი* შეეცადა ი. *კანტის* ძირითადი პრინციპების საფუძველზე ისეთი ფილოს. სისტემა ჩამოეყალიბებინა, რ-იც თავისუფალი იქნებოდა კანტის ფილოსოფიისათვის დამახასიათებელი შინაგანი წინააღმდეგობებისა და ცალმხრივობისაგან. ბ. ს-მ უპირველეს ყოვლისა უარყო რეალისტური ინტერპრეტაცია „ნივთისა თავისთავად" და გაიზიარა თვალსაზრისი, რ-იც „ნივთს თავისთავად" მიიჩნევს საზღვრით ცნებად. მაგრამ ეს ფაქტობრივად ნიშნავდა კანტის კრიტიკას „მარჯვნიდან", მისი მოძღვრების მატერიალ. ელემენტების უკუგდებას.

ბ. ს-ის ფილოს. თვალსაზრისს საფუძვლად უდევს ღირებულების ცნება. ვინდელბანდის თანახმად, სინამდვილე, არსებული მთლიანად განაწილებულია სპეც. მეცნიერებათა შორის. ფილოს. საგანია არა არსებული, სინამდვილე, არამედ ღირებულებები, რ-ებიც არ არსებობენ, მაგრამ, როგორც რ. ჰ. *ლოტცე* ამბობდა, „მნიშვნელობენ". ჰ. რიკერტი ებრძვის ასახვის თეორიას. მისი თვალსაზრისით, არ შეიძლება შემეცნების საგანი იყოს ობიექტურად არსებული მოვლენა. შემეცნების საგანი რიკერტისათვის არის „მნიშვნელადი" ღირებულება, რ-იც ჯერარსის ფორმით უპირისპირდება და გარკვეულ მიმართულებას აძლევს სუბიექტს. შემეცნების თეორია, რ-იც ღირებულებას ეფუძნება, რიკერტის აზრით, ორი გზის ერთიანობას უნდა წარმოადგენდეს: სუბიექტური ანუ ტრანსცენდ.-ფსიქოლ. გზა იწყება სუბიექტის ფსიქ. პროცესების ანალიზით და მიემართება ღირებულებისაკენ, ობიექტური ანუ ტრანსცენდ.-ლოგიკური კი, პირიქით, ღირებულებიდან მიემართება სუბიექტისაკენ. განსხვავებით კანტისა და ნეოკანტიანელთა მარბურგის სკოლისაგან ბ. ს-ის წარმომადგენლებმა და უპირველეს ყოვლისა რიკერტმა ყურადღება მიაქციეს ისტორიის, როგორც მეცნიერების, დაფუძნების საკითხს. მათ მკაცრად განასხვავეს ერთმანეთისაგან ბუნების მეცნიერებანი და ისტორია. ბუნების მეცნიერებას აინტერესებს კანონი, ზოგადი, მისი მეთოდია გენერალიზაცია. ისტორიას, როგორც მეცნიერებას, აინტერესებს ერთეული, მისი გზაა ინდივიდუალიზაცია. ამიტომ, რიკერტის თვალსაზრისით, ისტ. განვითარების მიმართ კანონის ცნების გამოყენება წინააღმდეგობას შეიცავს. ბ. ს-ის თანამედროვე მიმდევრები გადამწყვეტ მნიშვნელობას ანიჭებენ სუბიექტურ ნებასა და იდეალებს ადამიანის საზ. მოღვაწეობის განსაზღვრისას. ბ. ს-ის სუბიექტურ-იდეალისტური „ღირებულებათა ფილოსოფია", განსაკუთრებით კი მისი მეთოდოლოგია, დიდ გავლენას ახდენს თანამედროვე ბურჟ. სოციოლოგიასა და ისტორიის მეცნიერებაზე.

*ლიტ.:* თ ე ვ ზ ა ძ ე გ., გერმანული ნეოკანტიანელობის შემეცნების თეორია, თბ., 1963; XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1971; Б а к р а д з е К. С., Очерки по истории новейшей и современной буржуазной философии, Тб., 1960.

*თ. ბუაჩიძე.*

**ბადეფრთიანები** (Neuroptera), მტაცებელი მწერების რიგი. აერთიანებს 3500-მდე სახეობას. აქვთ გამჭვირვალე, ბადისებრ დაძარღვული 4 ფრთა. ფრთების შლილი 2—120 *მმ*-მდეა. ზრდასრულ მწერს მღრღნელი პირის აპარატი აქვს, მატლს — მჩხვლეტავ-მწუწნავი. ბ-თვის დამახასიათებელია სრული გარდაქმნა. ზრდასრული ფორმები ბინადრობენ ხმელეთზე, მატლები — ზოგჯერ წყალშიც გვხვდება (ამ შემთხვევაში უვითარდებათ ტრაქეული ლაყუჩები). მატლები მსხვერპლის საფარველს მჭრელი მანდიბულებით ჩხვლეტენ და ჭრილობაში უშვებენ საჭმლის მომნელებელ წვენებს, შემდეგ კი გათხიერებულ საკვებს წოვენ. საკვების გადამუშავებულ ნარჩენებს მატლი ვერ გამოყოფს, რადგან მის შუა და უკანა ნაწლავებს შორის ყრუ ტიხარი ვითარდება. როდესაც ჭუპრი ზრდასრულ მწერად გარდაიქმნება, ეს ტიხარი ქრება და საკვების ნარჩენები გარეთ გამოიყოფა. ბ. ფართოდაა გავრცელებული. ბ-ის ოჯახებიდან საქართველოში გვხვდება Muzmeleonidae, Ascalaphidae, chrysopidae, Mantispidae, რ-თა სახეობებიდან ზოგს დიდი სარგებლობა მოაქვს სახ. მეურნეობისათვის. მაგ., ოქროთვალა ანადგურებს სუბტროპ. კულტურების მავნებელ კოქციდებს და აგრეთვე ბუგრებს.

**ბადექონი,** მუცლის აპკის (პერიტონეუმის) ნაკეცი. განარჩევენ დიდსა და მცირე ბ-ს. დ ი დ ი ბ. იწყება კუჭის დიდი სიმრუდიდან, ეშვება ქვემოთ და წინიდან ფარავს განივ კოლინჯსა და წვრილი ნაწლავის მარყუჟებს. ნერვებისა და სისხლძარღვების სიუხვე და უჯრედების ბიოლ. თვისებები განაპირობებს მის მაღალ რეაქციულობას. დიდი ბ. გარს ეხვევა დაზიანებული ნაწლავის ანთებით კერას და ახდენს მის იზოლაციას (მაგ., აპენდიციტის დროს), ხოლო ბ-ის უჯრედები შთანთქავენ მავნებელ მიკრობებს. მ ც ი რ ე ბ. გაჭიმულია კუჭის მცირე სიმრუდეს, თორმეტგოჯა ნაწლავსა და ღვიძლს შორის. შედგება ღვიძლ-კუჭის, შუასაძგიდ-კუჭისა და ღვიძლ-თორმეტგოჯას იოგებისაგან. ღვიძლ-თორმეტგოჯა' იოგში გადის ნაღვლის საერთო სადინარი, ღვიძლის კარის ვენა და ღვიძლის საკუთარი არტერია. *ვ. აბაშიძე.*

**ბადია,** 1. საწვნე ჭურჭელი — ჯამფილა, დიდი და ღრმა, ქუსლიანი ჯამი, უმეტესად ლითონისა (სპილენძი ან ვერცხლი), აგრეთვე თიხისა და ხისა. საბას განმარტებით „ბადია არს ჯამი ყოველთა უდიდესი, ვინათგან ნადიმთა შინა მით მოიღებენ წნოვანსა მენადიმეთათვის მისაღებელად და მუნით განყოფენ". *მ. გასიტაშვილი.*

2. ს ა მ თ ო ს ა ქ მ ე შ ი, ჭურჭელი, რ-საც იყენებენ ჭაურებისა და შურფების გაყვანისას ტვირთის ჩასაშვებად და ამოსატანად; მიმართავენ საავარიო ამოზიდვის დროსაც, როდესაც ჭაურში შეუძლებელია სპეც. საავარიო ამოზიდვის მოწყობა. ბ-ის ტევადობაა 0,5-იდან 2 $მ^3$-მდე, ზოგჯერ — 5—6 $მ^3$ და მეტი.

**ბადი ალ-ზამანი** აბუ ლ-ფადლ აჰმად იბნ ალ-ჰუსეინ ალ-ჰამადანი (968, ჰამადანი, — 1008, ჰერათი), არაბი მწერალი. წარმოშობით ირანელი. განათლება მიიღო ჰამადანში ცნობილ ფილოლოგთან იბნ ფარისთან. შემოიარა მრავალი აღმ. ქვეყანა. ერთხანს *მაჰმუდ ღაზნევის* მეხოტბე იყო. ავტორია ლექსებისა და ორასზე მეტი მხატვრულ-სამეცნ. ეპისტოლისა. მისი ლექსები ძირითადად სახოტბო ხასიათისაა. ითვლება *მაკამის* (თაღლითური ნოველები) შემქმნელად. მისი ოთხასამდე მაკამიდან მხოლოდ ორმოცდათერთმეტმა მოაღწია. ბ-ის მაკამები დაწერილია ლიტ.-თეოლოგიურ, ისტ. და სხვ. თემებზე; შეიცავს ცნობებს ენის, რიტორიკისა და პოეტიკის სფეროდან, დიდაქტიკურ შეგონებებს და აფორიზმებს. ხშირად მათ სატირულ-ბურლესკური ხასიათი აქვთ. მაკამებში აირეკლა მწერლის თანამედროვე სინამდვილე, ქალაქის ლატაკი ფენების ცხოვრება. რიგი მაკამებისა მიძღვნილია „ძლიერთადმი ამა ქვეყნისა". დაწერილია ლექსჩართული გარითმული პროზით (საჯი), მდიდარი და მაღალფარ-


მშობიარე ქალის ბადე.


ბადეფრთიანები. ასკალაფი (Ascalaphus libelluloides).


ბადეფრთიანები. მანტისპა (Mantispa).


ბადია. ლითონი. საქ. სსრ სახელმწიფო მუზეუმი.



ლითონის ბადე: 1—ხლართული ნაქსოვი; 2—წნული; 3—გრეხილი; 4—შენადუღი; 5—ღეროვანი; 6—მარყუჟნაქსოვი; 7—ასაწყობი, დამზადებული კანილირებული (კლაკნილი) მავთულისაგან; 8—ასაწყობი, დამზადებული დაშტამპული მავთულისაგან.

დოვანი ენით. ბ-ის მაკამებმა გავლენა მოახდინა მთელი მომდევნო ხანის არაბ. ლიტ-რაზე.

*თხზ.*: ალ-მაკამათ, ბეირუთი, 1957; [წიგნში] Восточная новелла, М., 1963, с. 114—121.

*ლიტ.*: Альфахури Х., История арабской литературы, [пер. с араб.], т. 2, М., 1961; Brockelmann C., Geschichte der arabischen Literatur, 2. Aufl., Bd. 1, Leiden, 1943; Suppl.-Bd. 1, Leiden, 1937.




ბადიანი. Illicium verum: ა—მკვახე ნაყოფი; ბ—მწიფე ნაყოფი.

**ბადიანი**, მარადმწვანე ხეები ილიციუმისებრთა ოჯახისა (ადრე მაგნოლიასებრთა ოჯახს აკუთვნებდნენ). აქვთ ტყავისებრი ფოთლები. სიმაღლე 10 *მ*-მდეა. ბ. ძირითადად ორი სახეობით არის წარმოდგენილი. ი ა პ ო ნ უ რ ი ბ. — Illicium anisatum (I. religiosum) ბუნებრივად იზრდება იაპონიასა (უძველესი დროიდანაა მოშენებული საკულტო მცენარედ) და ნაწილობრივ კორეაში, მისი სურნელოვანი ქერქი იხმარება ხალხ. მედიცინაში. ნაყოფი შეიცავს შხამს. კულტივირებულია საქართველოს შავი ზღვის სანაპიროზე, ყინვაგამძლეა. ჩ ი ნ უ რ ი ბ. (Illicium verum) ველურად იზრდება ინდოჩინეთის ნ.-კ.-ზე, სამხრ. ჩინეთისა და სამხრ.-აღმ. აზიის სხვა რ-ნებში. სურნელოვანი ნაყოფი შეიცავს ეთეროვან ზეთს, რ-საც იყენებენ მედიცინასა და კვების მრეწველობაში. კულტივირებულია საქართველოს შავი ზღვის სანაპიროზე. ძლიერი ყინვა აზიანებს. *მ. სახოკია.*

**ბადიარიხა**, მდინარე იაკუტიის ასსრ-ში, მდ. ინდიგირკის მარჯვ. შენაკადი. სათავე აქვს მომის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე. სიგრძე 545 *კმ*. აუზის ფართ. 12,2 ათ. *კმ*². მიედინება აბის დაბლობზე. მთავარი შენაკადები: ოგოროხა (გოროხა), ანტი, ორტო-ტიეხტიახი. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ოქტ-ში, ყინულმვრა მაის-ივნისში.

**ბადიაური**, სოფელი საგარეჯოს რ-ნში (ყანდაურის სოფსაბჭო), გარეკახეთის ზეგანზე. რკინიგზის სადგური თბილისი—თელავის რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 540 *მ*, საგარეჯოდან 25 *კმ*. ღვინისა და აგურის ქ-ნები. ყანდაურის კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.







ბადის ქსოვა: ნახ. 1. ბადის ტილოში ძაფების განლაგების სქემა: ა—განივი განლაგება (ხელით ქსოვა); ბ—გრძივი განლაგება (მანქანური ქსოვა).

**ბადის ქსოვა**, თვალედი (ცხრილისებრი) ქსოვილის დამზადების პროცესი. ბადეს ქსოვენ ბამბის, სელის, ქერელის ან ქიმ. ბოჭკოს გრეხილი ძაფისაგან. ერთმანეთისაგან განსხვავებენ ხლართულ და მარყუჟიანქსოვ ბადეებს (იხ. *ქსოვა, ხლართი*). პირველს ქსოვენ *საქსოვ დაზგებზე*, მეორეს — ბადესაქსოვ მანქანებზე (ნახ. 1) მარყუჟიანქსოვი ბადის სიგანესა და უჯრედების ზომას განაპირობებს მანქანის მაქოების რაოდენობა, მისაქსელის მასრის დიამეტრი და მაქოებს შორის მანძილი. მანქანით ნაქსოვ ბადეში ძაფები განლაგებულია ზიგზაგისებურად ქსოვილის სიგრძივ (ნახ. 2, ბ), ხელით მოქსოვილში კი — განივად (ნახ. 2, ა). შეერთების ადგილებში ყოველი ორი ძაფი ერთმანეთს ნასკვით უკავშირდება და რომბისებრი უჯრედები (თვლები) იქმნება. მანქანით ქსოვისას ერთდროულად იმდენი ნასკვი წარმოიქმნება, რამდენი წყვილი ძაფითაცაა გაწყობილი მანქანა, ხელით ქსოვისას კი—მხოლოდ ერთი. ხლართულ ნაქსოვ ბადეს იყენებენ საფეიქრო მრეწველობაში (საკაბედ, საფარდედ), მედიცინაში (გულის სარქვლების, სისხლძარღვების პროთეზების დასამზადებლად, დამწვრობის მკურნალობის დროს), ტექნიკაში (ფილტრებისა და საცრების დასამზადებლად) და სხვ.; მარყუჟიანქსოვს კი — მეთევზეობაში, სპორტში (ფეხბურთის, კალათბურთის ბადე და ა. შ.). ნატურალური ბოჭკოსაგან მოქსოვილ თევზსაჭერ ბადეებს ამუშავებენ მთრიმლავი ნივთიერებებით, საღებრებითა და მარილით. დამუშავებული ბადე უფრო გამძლეა და წყალში ნაკლებშესამჩნევი.




ნახ. 2. საბჭოური დმ-20 მარკის ბადესაქსოვი მანქანის სქემა: ა—ქსლის ძაფების ჯგუფი; ბ—წისაქსელი ძაფების ჯგუფი; 1—მისაქსელის მასრები; 2—მაქოები; 3—განივი ძელი, რ-თანაც ერთმანეთს ხვდება ქსლისა და მისაქსელის ძაფები; 4—ზედა სავარცხლის კაუჭები; 5—ქვედა სავარცხლის (6)—კაუჭები; 7—დამჭიმი ლილვაკი; 8—ურიკა, რ-ზეც განლაგებულია მაქოები.

**ბადიში**, ჭ ი დ ი ლ ა, უღელტეხილი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში, მესხეთის ქედზე. სიმაღლე 2372 *მ*. შემოსილია სუბალპ. მდელოებით. ბ-ზე გადადის ჭიდილასწყლისა (ბახვისწყლის აუზი) და ნაღვარევისწყლის (აჭარისწყლის აუზი) ხეობების დამაკავშირებელი საურმე გზა. *ქ. ჯაყელი.*

**ბადმინტონი** [<ინგლ. ქ. ბადმინტონი (Badminton)], ვ ო ლ ა ნ ი (ფრანგ. volant — მფრინავი), სპორტული თამაში ფრთიანი ბურთითა და ჩოგნით. ჩაისახა ძვ. მალაიში. მოგვიანებით გავრცელდა აზიის სხვა ქვეყნებში. ინგლისში (ქ. ბადმინტონში) 1872 პირველად ითამაშეს ინდოეთიდან ჩამოსულმა ინგლისელებმა. თამაში ტარდება სწორკუთხა მოედანზე




(13,4×6,1 *მ* წყვილთა თამაშისათვის, 13,4×5,2 *მ* ერთეულებისათვის); მოედანს შუაზე ყოფს 1,55 *მ* სიმაღლის ბადე. თამაშის მიზანია ბურთი მიწას შეეხოს მოწინააღმდეგის მოედანზე და არ დაეცეს საკუთარზე. ტექნიკითა და ტაქტიკით ჩოგბურთს ჰგავს. თამაში 15 (ვაჟებისა და ქალებისათვის 11) ქულამდეა. შედგება 3 ან 5 პარტიისაგან. ბურთს აწვდიან დიაგონალურად; როდესაც ქულათა რიცხვი ნული ან ლუწია—მარჯვნიდან, როდესაც კენტია—მარცხნიდან. წყვილთა თამაშის დროს ბურთს პირველი აწვდის (წყვილში) მარჯვ. მოთამაშე და პარტნიორს ადგილს უცვლის ყოველი მოგებული ქულის შემდეგ.

ბ-ის საერთაშ. ფედერაცია 3 წელიწადში ერთხელ აწყობს მსოფლიო მასშტაბის შეჯიბრებას ტომასის თასზე (კაცებისათვის) და უბერის თასზე (ქალებისათვის). ყოველ წელს უიმბლდონში თამაშდება ინგლ. ღია პირველობა, რ-იც ფაქტობრივად მსოფლიო ჩემპიონატია. სსრკ-ში ბ. გავრცელდა 1954 ჩინეთიდან, სადაც იგი „ი უ მ ა ო ც ი უ ს" სახელითაა ცნობილი. ბ. შესულია საკავშ. სპორტ. კლასიფიკაციაში. სსრკ-ში არსებობს ბ-ის ფედერაცია. სსრ კავშირის ჩემპიონატი ბ-ში პირველად ჩატარდა 1963 თბილისში. საქართვ. პირველობა ტარდება 1964-იდან.

*ლიტ.*: Марков О., Бадминтон, 2 изд., М., 1961.

**ბადოლიო** (Badoglio) პიეტრო (28. IX. 1871, გრაცანო-მონფერატო, — 31. X. 1956, იქვე), იტალიელი სამხ. და სახელმწ. მოღვაწე, მარშალი (1926). I მსოფლიო ომის მონაწილე. 1919—21 გენშტაბის უფროსი. 1924—25 იტალ. ელჩი ბრაზილიაში. 1925-იდან გენშტაბის უფროსი და ერთდროულად ლიბიის გენ.-გუბერნატორი (1928—33). იტალია-ეთიოპიის ომში 1935—36 იტალ. ჯარების მთავარსარდალი. ეთიოპიის დაპყრობის შემდეგ ეთიოპ. ვიცე-მეფე (1936—37). II მსოფლიო ომში იტალია-საბერძნ. ფრონტზე იტალ. ჯარების პირველი დამარცხების შემდეგ ბ. გადადგა გენშტაბის უფროსის თანამდებობიდან (1940). მონაწილეობდა სახელმწ. გადატრიალებაში (1943 წ. 25 ივლ.), რ-საც მოჰყვა მუსოლინის ფაშისტური დიქტატურის დამხობა, ამის შემდეგ დაინიშნა პრემიერ-მინისტრად. მისმა მთავრობამ 1943 წ. 3 სექტ. ხელი მოაწერა ხელშეკრულებას ანტიფაშისტურ კოალიციასთან სამხ. დაზავების თაობაზე და 1943 წ. 13 ოქტ. ომი გამოუცხადა ფაშისტურ გერმანიას, 1944 კი აღადგინა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან. ბ. ანტიდემოკრ. პოლიტიკას ატარებდა. იტალიაში დემოკრ. მოძრაობის აღმავლობის გამო იძულებული გახდა მთავრობაში შეეყვანა ანტიფაშისტური პარტიების წარმომადგენლები (1944 აპრილი), მ. შ. კომუნისტები და სოციალისტები, ხოლო 1944 წ. 9 ივნ. — გადამდგარიყო.

**ბადრაგა** (არაბ. ბადრაქა — გამყოლი, მეგზური), 1. სამხ. რაზმი (ჯგუფი, ნაწილი), რ-ის დანიშნულებაა ტრანსპორტის, აღალის, ტყვეებისა თუ პატიმრების დაცვა-თანხლება; 2. სამხ. სატრანსპ. და სავაჭრო გემებისა და მათი დამცველი საბრძოლო ხომალდების დროებითი რაზმი, რ-იც უზრუნველყოფს ჯარების გადაყვანასა და ტვირთის გადაზიდვას. II მსოფლიო ომში (1939—45) სამხ. ტრანსპ. და სავაჭრო გემების დაცვის აუცილებლობამ განაპირობა სპეც. საბადრაგო ხომალდების (საესკორტო ნაღმოსნები, ფრეგატები, კორვეტები, საბადრაგო ავიამზიდები) შექმნა.

**ბადრიშვილი** გიორგი მიხეილის ძე [დ. 2 (14). VIII. 1906, სოფ. ფცა, ახლანდ. ქარელის რ-ნი], ქართველი საბჭ. მემცენარე აგრონომი, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი (1961), მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1940-იდან. 1930 დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი. 1932—34 იყო საქართვ. მიწათმოქმედების სახალხო კომისარიატის თესლბრუნვის ბიუროს აგრონომი, 1934—38 ნატახტარის მემინდვრეობის საცდელი სადგ. აგროტექ. განყ-ბის გამგე, 1950—74 საქართვ. სოფ. მეურნ. სამინისტროს მეცნ., პროპაგანდისა და სას.-სამ. განათლების მთავარი სამმართველოს უფროსი. 1974-იდან საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მემცენარეობის კათედრის გამგეა. ბ-მა შეისწავლა კარტოფილისა და ძირხვენა მცენარეების აგროტექნიკის საკითხები საქართვ. პირობებში. არის საქ. სსრ სოფ. მეურნ. სამეცნ.-ტექ. საზ-ბის გამგეობის თავ-რე და სსრკ სოფ. მეურნ. სამეცნ.-ტექ. საზ-ბის საპატიო წევრი. დაჯილდოებულია ორი შრომის წითელი დროშის ორდენით „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: მემცენარეობა, თბ., 1974; ძირხვენა მცენარეების კულტურა, თბ., 1954 (თანაავტ.: ი. ლომოური). *გ. თოდუა.*

**ბადრიძე** გიორგი ივანეს ძე (16. III, 1869, ქ. ქუთაისი, — I. IX. 1938, იქვე), ქართვ. საბჭ. ექიმი-პედიატრი და საზ. მოღვაწე. 1894 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1884—96 მოსკ. შინაგან სნეულებათა კლინიკის ორდინატორია, 1896-იდან მუშაობს თბილ. ყოფილი მიხეილის საავადმყოფოს თერაპიულ განყ-

ბაში, ხოლო 1898—1906 ქ. ნახიჩევანში ექიმად. 1906-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა ქ. ქუთაისში. მისი თაოსნობით დას. საქართველოში გაიხსნა ბავშვთა სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულებები და თავშესაფრები. აქვეყნებდა სამეცნ.-პოპულ. სტატიებს ქართ. ჟურნალ-გაზეთებში („მოამბე", „განთიადი", „ივერია", „დროება" და სხვ.) მედიცინის ისტორიის, ჰიგიენის, ფილოსოფიისა და სხვ. საკითხებზე. ეწეოდა პედ. მოღვაწეობას. იყო ქუთ. სამედ. საზ-ბის წევრი.

*ლიტ.*: მ ხ ე ი ძ ე გ., ექიმი გიორგი ბადრიძე, თბ., 1965. *მ. შენგელია.*

**ბადრიძე** დავით გიორგის ძე [დ. 23. III. (4. IV). 1899, ქუთაისი], ქართ. მომღერალი (ლირ. ტენორი) და პედაგოგი-ვოკალისტი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1943), თბილისის სახ. კონსერვატორიის პროფესორი (1972). დაამთავრა თსუ-ს სამედიცინო ფაკ-ტი (1924) და სახელმწ. კონსერვატორია (1926, პროფ. ე. ვრონსკის კლასი). ამავე წელს შედგა მისი დებიუტი თბილისის საოპერო თეატრის სცენაზე (ჰერცოგი—ვერდის „რიგოლეტო"), სადაც მუშაობდა 1934-მდე. 1934—36 იყო სვერდლოვსკის, 1936—44 კვლავ თბილისის, 1944—48 სსრკ დიდი თეატრის, 1937-იდან კი სსრკ სახ. ფილარმონიის სოლისტი. 1952-იდან იწყებს პედ. მოღვაწეობას მოსკ. გნესინების სახ. მუს.-პედ. ინ-ტში. 1957—58 როგორც პედაგოგ-ვოკალისტი და კონსულტანტი მივლინებული იყო კორეის სახ. დემოკრ. რესპუბლიკაში (ქ. ფხენიანი) და ვიეტნამის დემოკრ. რესპუბლიკაში (ქ. ხანოი). 1962-იდან თბილისის სახ. კონსერვატორიის პედაგოგია. 1967—70 მუშაობდა ქ. კაიროს კონსერვატორიაში.

შესრულებული აქვს მრავალი წამყვანი პარტია: ჰერცოგი და ალფრედი (ვერდის „რიგოლეტო" და „ტრავიატა"), მალხაზი (ფალიაშვილის „დაისი"), მეურმე და ირაკლი (არაყიშვილის „თქმულება შოთა რუსთაველზე"), ერეკლე (გოკიელის „პატარა კახი"), კოტე (ვ. დოლიძის „ქეთო და კოტე") და სხვ. გადაღებულია კინოფილმში „ჯურღაის ფარი" (ლეიტენანტი, ესპანელი სტუმარი, 1944; სახ. პრემია, 1950).

**ბადრიჯანი** (Solanum melongena), მრავალწლოვანი მცენარე ძაღლყურძენასებრთა ოჯახისა. სითბოსა (20—30°C) და ტენის მოყვარული კულტურაა. მისი სამშობლოა აღმ. ინდოეთი. ველურად იზრდება სამხრ.-აღმ. აზიაში (ინდოეთი, ბირმა და სხვ.), ტროპ. სარტყელში კულტივირებულია მრავალწლოვან მცენარედ. სსრკ-ში — უმთავრესად სამხრ. რ-ნებში. ამიერკავკ. რესპუბლიკებში, რსფსრ-სა და უკრაინის სამხრ-ით, მოლდავეთის სსრ-სა და შუა აზიაში მოჰყავთ ღია გრუნტზე. ნაყოფი შეიცავს (%-ობით): 7,1—11 მშრალ ნივთიერებას, 2,7—4 შაქარს, 0,6—1,4 ცილას, 0,1—0,4 ცხიმს, აგრეთვე კალციუმის, ფოსფორის, რკინისა და სხვ. მარილებს. ბ-ს იყენებენ საკონსერვო წარმოებასა და კულინარიაში. გავრცელებული ჯიშებია: დელიკატესი 163, დონური 14, გრძელი იისფერი 239, სიმფეროპოლური 105, საკონსერვო 10 და სხვ. მოსავლიანობა 15—30 *ტ/ჰა*. სუბტროპ. და ზომიერი ჰავის ქვეყნებში ბ. მოჰყავთ როგორც ერთწლოვანი კულტურა ჩითილის გამოყვანის მეთოდით. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ს ცნობით, საქართველოში ბ. ცნობილი ყოფილა XII ს-მდე. ხალხური სელექციით შექმნილია ადგილ. ჯიშები. რესპუბლიკაში დარაიონებული ჯიშებია: გარდაბნული, ბულგარული 014, შავგვრემანი. ბ-ის მავნებლებია: მინდვრის ბაღლინჯო, მახრასებრნი და სხვ. დაავადებანი: მშრალი სიდამპლე, ფიტოფტორა, ჭკნობა. *გ. კვაჭაძე.*

**ბადრო,** ოსპის ფორმის სატყორცნი იარაღი მძლეოსნობაში. მამაკაცების ბ. იწონის 2 *კგ*, ჭაბუკებისა (15—16 წლის) 1,5 *კგ*, ქალებისა — 1 *კგ*; დიამეტრი შესაბამისად — 221, 201 და 182 *მმ*. ბ. შედგება ხის ნაწილისაგან, რ-ზეც შემოკრულია ლითონის სალტე. არსებობს მთლიანად ლითონისაგან დამზადებული ბ-ც.

**ბადუევი** საიდ სულეიმანის ძე (14. IX. 1904, გროზნო, — 20. XII. 1943), ჩაჩანი საბჭ. მწერალი, ჩაჩნური ლიტ-რის ფუძემდებელი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1927. ავტორია მოთხრობებისა „შიმშილი" (1930), „ცეცხლოვანი მთა" (1930), მოთხრობათა კრებ. „ადათები" (1930), ლექსების კრებ. „ჩვენი ბაღი" (1935), რომანისა „ფეტიმათი" (1930). ეროვნ. სცენაზე იდგმებოდა მისი პიესები „წითელი ციხესიმაგრე" (1930), „პოლიტგანყოფილება" (1934) და სხვ. ბ. ასახავს ჩაჩნ.-ინგუშ. მძიმე წარსულსა და ახალ ცხოვრებას, ებრძვის რელიგ. ცრურწმენებსა და მოძველებულ ადათ-წესებს.

**ბადუი,** ინდონეზიაში, იავის დას. მთიან რ-ნებში მცხ. ხალხი. ზოგი მკვლევრის აზრით, მალაის არქ. ძვ. მოსახლეობის — პროტომალაიელების შთამომავლები. რაოდ. დაახლ. 4 ათ. კაცი. ენა — სუნდის ენის დიალექტი (იხ. *ინდონეზიური ენები*). ბ-ები თავს ბუდისტებს უწოდებენ, თუმცა მათ რელიგიაში ტრად. რწმენები გადახლართულია ინდუიზმისა და ბუდიზმის ელემენტებთან. მათი წინაპრები ისლამის მიღებას გაურბოდნენ, XVI ს. დასაწყისში ისინი მთებში დასახლებულან. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, ბოსტნეული, ხილი), შემონახულია თემი. ბ-ები თანდათან სუნდანელებს ერწყმიან.

*ლიტ.*: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბადურა,** თ ვ ა ლ ი ს ბ ა დ ი ს ე ბ რ ი გ ა რ ს ი, რ ე ტ ი ნ ა, თვალის შიგნითა, ნერვული, სინათლის შემგრძნობი გარსი. ვითარდება ჩანასახოვან პერიოდში შუამდებარე ტვინის გვერდითი ბუშტისებრი გამონაზარდებისაგან. ბ-ში განასხვავებენ ცენტრ. ანუ ოპტ. და პერიფერიულ ნაწილს, რ-იც ნერვულ ელემენტებს არ შეიცავს. ბ-ს ოპტ. ნაწილი რთული აგებულებისაა, შეიცავს 10 შრეს (იხ. სქემა), რ-ებიც სხვადასხვაგვარი ნერვული და გლიური უჯრედებისა და მათი მორჩებისაგან შედგება. მ. შ. მთავარია: ფოტორეცეპტორული, ბიპოლარული და განგლიოზური უჯრედები. განგლიოზური უჯრედის ნეირიტები მხედველობის ნერვს შეადგენენ. ამ ნერვის გამოსვლის ადგილი ფოტორეცეპტორებს არ შეიცავს და ბ რ მ ა ლ ა ქ ა ეწოდება. მის მახლობლადაა ყველაზე მეტად შუქმგრძნობიარე უბანი— ე. წ. ყ ვ ი თ ე ლ ი ლ ა ქ ა, რ-ის ცენტრში პატარა ჩაღრმავება — ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი ფ ო ს ო ა. თითოეულ ფოტორეცეპტორულ უჯრედს აქვს პერიფერიული გამონაზარდი, რ-შიც ფოტოქიმ. რეაქციის შედეგად სინათლის ფიზ. ენერგია ნერვულ იმპულსად გარდაიქმნება. ზოგი უჯრედის გამონაზარდი წვრილია (ე. წ. *ჩხირები*), ზოგისა კი გამსხვილებული (ე. წ. *კოლბები*). ჩხირები უფრო მგრძნობიარეა თეთრი სხივისადმი, კოლბები კი— ფერადი სხივებისადმი. ადამიანის თვალში დაახლ. 6—7 მლნ. კოლბა და 110—125 მლნ. ჩხირია. ცენტრ. ფოსოში მხოლოდ კოლბებია (1 $მმ^2$-ზე 140 ათასი). პერიფერიისაკენ მათი რიცხვი იკლებს, ჩხირებისა კი — იმატებს. ბ-ს პერიფერიულ ნაწილში მხოლოდ ჩხირებია. ჩხირები და კოლბები გარედან დაფარულია პიგმენტური უჯრედების შრით, რ-თა პიგმენტი (ფუსცინი) შთანთქავს სინათლის სხივებს და ხელს უშლის მათ არეკვლასა და გაფანტვას, რაც განაპირობებს მკაფიო გამოსახულების მიღებას. ფოტორეცეპტორულ უჯრედში წარმოქმნილი ნერვული იმპულსი გადაეცემა ჯერ ბიპოლარულ, შემდეგ კი განგლიოზურ ნეირონებს, რ-თა ნეირიტები




ბადურა. ადამიანის თვალის ბადურას სქემა: 1—პიგმენტური ეპითელი; 2—ფოტორეცეპტორთა ჩხირებისა და კოლბების (ა—ჩხირები, ბ—კოლბები) შრე; 3—გარეთა სასაზღვრე აპკი; 4—გარეთა ბირთვოვანი შრე; 5—გარეთა ბადისებრი შრე; 6—შიგნითა ბირთვოვანი შრე; 7—შიგნითა ბადისებრი შრე; 8—განგლიოზური უჯრედების შრე; 9—ნერვული ბოჭკოების შრე; 10—შიგნითა სასაზღვრე აპკი.



გ. ბადრიშვილი.

მას შუამდებარე ტვინის ოპტ. ცენტრებს გადასცემენ. ამ ცენტრების ნეირონთა ნეირიტებით იმპულსი აღწევს დიდი ტვინის ნახევარსფეროების კეფის წილის ქერქში მყოფ უმაღლეს ოპტ. ცენტრს, სადაც საგნის მხედველობითი წარმოსახვა ხდება. ჩხირების ფუნქციის დარღვევა იწვევს *ჰემერალოპიას* („ქათმის სიბრმავეს"), კოლბებისა კი — სინათლის შიშს, ასევე სრულ *ფერთა სიბრმავეს*. იხ. აგრეთვე *თვალი*.



დ. ბადრიძე.

**ბადურა** (ლათ. reticulum), მცოხნავი ცხოველების კუჭის მეორე განყოფილება, სადაც საკვები ლბება და მექანიკურად და ქიმიურად გადამუშავდება ბაქტერიებისა და ინფუზორიების გავლენით. ფაშვიდან გადასული საკვები მასისაგან ბ-ში წარმოიქმნება კოშტები. ბ-ის კედლების კუნთები ენერგიულად იკუმშება, საკვები მასა კვლავ პირის ღრუში ამოდის და ხელმეორედ გადამუშავდება (იხ. *კუჭი, ცოხნა*). ბ. ოვალური ფორმისაა, ჩვეულებრივ ჯირკვლები არა აქვს; ამოფენილია მრავალშრიანი ეპითელიუმით. მისი კედლები შედგება სეროზული (გარე), კუნთოვანი (შუა) და ლორწოვანი (შიგა) შრეებისაგან. ბ-ის ლორწოვანზე წესიერ რიგებად განლაგებულია მაღალი ტიხრები, რ-თა ერთობლიობა ქმნის მრავალწახნაგიან უჯრედებს, მთელი ზედაპირი კი ბადეს ენისგავსება (აქედან ბ-ის სახელწოდებაც). ბ-ს აქვს სამი ხვრელი: პირველი, რ-საც ყველაზე ფართო და ნახევარრკალოვანი ნაკეცები აქვს, ფაშვის საზღვარზეა, მეორე — ძაბრისებრი — საყლაპავში იხსნება, ხოლო მესამე — ნაპრალისებრი— წიგნარაში. ზოგი მცოხნავის (აქლემი, ლამა) ბ-ში, სხვებისაგან განსხვავებით, იხსნება კარდიალური ჯირკვლების სადინარები, რ-ებიც ბ-ის კედლებშია განლაგებული.



დ. ბ ა დ რ ი ძ ე ერეკლეს როლში. ი. გოკიელის «პატარა კახი».

**ბადურა** ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი (ლათ. Reticulum), შედარებით პატარა თანავარსკვლავედი ცის სამხრ. ნახევარსფეროზე. მოთავსებულია საათის, სამხრ. ჰიდრასა და ოქროს თევზის თანავარსკვლავედებს შორის. საქართვ. ტერიტორიიდან არა ჩანს.

**ბადურას ჩამოცლა,** თვალის დაავადება. კონტაქტის დარღვევა პიგმენტურ ეპითელიუმსა და ბადისებრი გარსის სხვა შრეებს შორის. განარჩევენ პირველადს (იდიოპათიურ) და მეორეულ ბ. ჩ-ს. უკანასკნელს იწვევს ტრავმა, ანთებითი პროცესი, მძიმე ფორმის რეტინოპათია და სხვ. ბ. ჩ-ის აუცილებელი პირობაა მისი გახლეჩა, რასაც ხელს უწყობს ბადურას და მინისებრი სხეულის დეგენერაციული ცვლილებები, გამოწვეული სიბერით ან ახლომხედველობით. პათოლოგიურად შე-



ბადრიჯანი: მარცხნივ—ბულგარული 014; მარჯვნივ—გარდაბნული.

ცვლილი უბნები ადვილად იგლიჯება ძლიერი ფიზ. დაძაბვის ან ტრავმის შედეგად. გახლეჩის ადგილიდან ბადურას ქვეშ იჟონება მინისებრი სხეულის სითხე და იწვევს ბადურას აშრევებას. ავადმყოფი უჩივის მხედველობის დაქვეითებას, ეჩვენება, თითქოს თვალწინ ფარდა ჩამოეფარა. თუ არ ვუმკურნალეთ, ბ. ჩ. სიბრმავით დამთავრდება. მკურნალობა ქირურგიულია; ხშირად კარგ შედეგს იძლევა დიათერმოკოაგულაცია და კრიოთერმია.

**ბადური დენი,** დენი, რ-იც წარმოიქმნება ელექტრონული მილაკის ან სხვა შესაბამისი ვაკუუმური ხელსაწყოს ელექტროდების ბადე-კათოდის წრეში დადებითი ან მცირე (დაახლ. 0,2 ვ-ზე ნაკლები) უარყოფითი ძაბვის მქონე ბადის გამტარებზე ელექტრონების მოხვედრით.

**ბაევი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [დ. 28. XII. 1903 (10. I. 1904), ჩიტა], საბჭ. ბიოქიმიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1970), ვ. *ენგელგარდტის* მოწაფე. სკკპ წევრი 1964-იდან. დაამთავრა ყაზანის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი (1927). 1930—35 მუშაობდა ყაზანის სამედ. ინ-ტის ბიოქიმ. კათედრაზე, 1935—59 ა. ბახის სახ. სსრკ მეცნ. აკად. ბიოქიმ. ინ-ტში, 1959 სსრკ მეცნ. აკად. მოლეკულური ბიოლ. ინ-ტში. მისი ძირითადი შრომები ეძღვნება მოლეკულური ბიოლ. საკითხებს (უჯრედული სუნთქვა, სატრანსპორტო რიბონუკლეინმჟავათა ქიმ. აგებულება და ფუნქცია). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ბავარები** (გერმ. Bayern, Bajuwaren, გვიანდ. ლათ. Baiovarii), გერმ. ტომი. ვარაუდით წარმოშობილია *მარკომანებისა* და სხვ. დას. გერმ. ტომების შერწყმის შედეგად. VI ს. შუა ხანებიდან ბ-მა დაიკავეს რომის ყოფილი პროვინციების—ნორიკუმისა და რეციის ტერიტორიები; დასახლდნენ თანამედროვე ზემო ავსტრიის, ზალცბურგის, ზემო და ქვემო ბავარიის, ნაწილობრივ ტიროლის ტერიტორიებზე. VII—VIII სს. ბ-ის საზ. წყობილების შესწავლის წყაროა „ბავართა სამართალი“ (იხ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*). ბ-ის ტომი გერმ. და ავსტრ. ხალხის ძირითადი ეთნ. კომპონენტია.

**ბავართა სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*.

**ბავარი,** სოფელი ლენტეხის რ-ნში (ხელედის სოფსაბჭო), სვანეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ხელედულის მარცხ. ნაპირზე. ზ.დ. 1240 *მ*, ლენტეხიდან 22 *კმ*. ხაჩეშის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხელედში (15 *კმ*). ბ-ა, მედპუნქტი.

**ბავარია** (Bayern), მხარე გფრ-ში, დუნაის აუზში. ფართ. 70,5 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 10,9 მლნ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. მიუნხენი. დიდი ქ-ებია: ნიურნბერგი, აუგსბურგი, რეგენსბურგი. ბ. ქვეყნის ყველაზე მაღალი რ-ნია, მოიცავს ალპების ჩრდ. კალთებს, შვაბია-ბავარიის ზეგნის აღმ. ნაწილს, ფრანკონიის ალბს, ჩეხიის ტყისა და შუმავის დას. ნაწილს, ბავარიის ტყეს. მიუნხენში ივლისის საშ. ტემპ-რა 17°C. ნალექები 935 *მმ* წელიწადში. მდინარეებისა (დუნაი შენაკადებიანად) და ტბების ხშირი ქსელი. ტერიტ. დაახლ. 1/3 დაფარულია ნაძვნარ-წიფლნარითა და ნაძვნარ-სოჭნარით. მნიშვნელოვანი ფართობი უკავია მთის მდელოებს.

ბ. ინდუსტრ.-აგრ. რ-ნია. მრეწველობასა და ხელოსნობაში დასაქმებულია ეკონომიკურად აქტ. მოსახლ.თითქმის ნახევარი. ელექტროენერგიის დაახლ. 1/2-ს იძლევა ჰესები. გუნდრემინგენში (გიუნცბურგის ახლოს) მუშაობს გფრ-ში პირველი სამრეწვ. ატომური ელსადგური. ომის შემდგომ პერიოდში შეიქმნა ნავთობგადასამუშ. მრეწვ. (ინგოლშტადტი, ნოიშტადტი), ნავთობქიმია (ნავთობს იღებენ მილსადენებით მარსელიდან, გენუიდან, ტრიესტიდან). ბ. იძლევა გფრ-ის ალუმინის პროდუქციის 1/3-ს. მრეწვ. წამყვანი დარგია მანქანათმშ.: ელექტროტექ. (მიუნხენი, ნიურნბერგი, ერლანგენი), საერთო მანქანათმშ. (აუგსბურგი, აშაფენბურგი), მ. შ. ბურთულსაკისრების წარმოება (შვაინფურტი), სატრანსპ. მანქანათმშ., მ. შ. ავტომშენებლობა (მიუნხენი, აუგსბურგი, ინგოლშტადტი) და თვითმფრინავთმშენებლობა (აუგსბურგი); ზუსტი მექანიკა (ნიურნბერგი). დიდი მნიშვნელობა აქვს საფეიქრო (ჰოფი, აუგსბურგი), სამკერვალო, აგრეთვე მინა-კერამ. და კვების მრეწველობას.

ბ-ში განვითარებულია სარძევე მეცხოველეობა და მარცვლეული მეურნეობა. შაქრის ჭარხლის, სვიის, შვრიის, კარტოფილის ნათესები. მაინის ხეობაში განვითარებულია მევენახეობა.

რკინიგზების დიდი ნაწილი ელექტრიფიცირებულია. საავტ. გზების ხშირი ქსელი. სანაოსნოა დუნაი და მაინი. ბავარიის ალპები ტურიზმის რ-ნია. ბ-ში არის ერლანგენ-ნიურნბერგის, მიუნხენის, ვიურცბურგის უნ-ტები.

ბ. დასახლებული იყო კელტური ტომებით. ძვ. წ. 15 დაიპყრეს რომაელებმა და დააარსეს პროვინციები — რეცია და ნორიკუმი. სახელწ. „ბ.“ წარმოიშვა *ბავარებიდან*. დაახლ. VI ს. II ნახ. აგილოლფინგების დინასტიამ საფუძველი ჩაუყარა ფრანკებისაგან დამოკიდებულ ბ-ის ტომობრივ საჰერცოგოს. 788 კარლოს დიდმა ბ. ფრანკთა სახელმწიფოს შეუერთა. 976 ბ-ს ჩამოშორდნენ ბავარიის აღმ. მარკა (ავსტრია), კარინტიის საჰერცოგო, ნორდგაუ და სხვ. 1070—1180 ბ-ს მართავდნენ *ველფები*, 1180-იდან (1918-მდე) — ვიტელსბახები. ბ. კვლავ გაერთიანდა ჰერცოგ ალბრეხტ IV-ის (1467—1508) დროს; 1506, პრაგმატული სანქციის თანახმად, ბ-ში შემოღებულ იქნა საჰერცოგოს უფროსობით მემკვიდრეობის წესი. XVI—XVII სს. ბ. გახდა გერმ. ერთ-ერთი ყველაზე ძლიერი ტერიტორიული სამთავრო და კათოლ. რეაქციის დასაყრდენი. ბ-ის ჰერცოგი მაქსიმილიან I ბავარიელი სათავეში ჩაუდგა *კათოლიკურ ლიგას* 1609 და აქტიურად მონაწილეობდა *ოცდაათწლიან ომში*. ამ ომის შედეგად ბ-მ მიიღო ზემო პფალცი და გადაიქცა საკურფიურსტოდ (1623). XVII ს. ბ-ში მყარდება სამთავრო აბსოლუტიზმი. ესპ. (1701—14) და ავსტრ. (1740—48) მემკვიდრეობისათვის ომებში ბ. საფრ. მხარეზე იბრძოდა. XVIII ს. დამლევს ბ. მონაწილეობდა საფრ. წინააღმდეგ ომებში. 1801—13 ნაპოლეონის მხარეზე იყო. 1806 ბ. სამეფო გახდა და შევიდა *რაინის კავშირში*. ე. წ. ნაპოლეონის ომების შედეგად ბ. განივრცო ჩრდ.-დას-ით საეკლ. მიწების სეკულარიზაციის, საერო მიწების და თავისუფალი საიმპ. ქალაქების შემოერთების ხარჯზე. 1813 ბ. ანტიფრანგ. კოალიციის მხარეზე გადავიდა. 1815 შევიდა *გერმანიის კავშირში*. XIX ს. დამდეგს ბ-ში დაიწყო კაპიტალ. ურთიერთობათა ჩამოყალიბება. 1832 ოპოზიციური ბურჟ. წარმომადგენლებმა მოაწყვეს მანიფესტაციები (ე. წ. გამბახის დღესასწაული), მოითხოვდნენ რესპ. კონსტ. წყობილების შექმნას და გერმ. გაერთიანებას. 1848 მარტის რევ. შედეგად ბ-ში გაუქმდა ზოგიერთი საგლეხო ვალდებულება. გერმანიაში ჰეგემონობისათვის ავსტრია-პრუსიის გამწვავებული ბრძოლის დროს ბ-ის მმართველმა წრეებმა წამოაყენეს ტრიადის იდეა, რ-იც გულისხმობდა ავსტრ. და პრუსიის გვერდით საშ. და წვრილი გერმ. სახელმწიფოების კავშირის შექმნას ბ-ის მეთაურობით. *ავსტრია-პრუსიის ომში (1866)* ბ. ავსტრ. მხარეზე იყო. 1871 ბ. შევიდა გერმ. იმპერიის შემადგენლობაში და სეპარატიზმისა და კლერიკალიზმის დასაყრდენს წარმოადგენდა. XIX ს. 60-იანი წწ. II ნახევარში ბ-ის საერო და საეკლ. მიწათმფლობელები, აგრეთვე გროსბაუერები გაერთიანდნენ ე. წ. პატრ. პარტიაში, რ-იც 80-იანი წწ. საერთო გერმ. ცენტრის პარტიის შემადგენელი ნაწილი გახდა. გერმ. გაერთიანებამ დააჩქარა ბ-ში კაპიტალიზმის განვითარება. გერმანიაში 1918 ნოემბ. რევ. შედეგად ბ-ში შეიქმნა რესპ. მთავრობა, რ-შიც შედიოდნენ სოც.-დემოკრატები და „დამოუკიდებელი სოც.-დემოკრატები“. 1919 აპრ. კომუნისტების მეთაურობით შეიქმნა *ბავარიის საბჭოთა რესპუბლიკა*. ვაიმარის კონსტიტუციით 1919 ბ. გახდა გერმ. რესპ. მხარე. ამავე წელს ბ-ში შეიქმნა ნაციონალურ-სოციალ. (ფაშისტური) პარტია. მოგვიანებით ბ. ფაშიზმის ერთ-ერთი მთავარი კერა და ტრად. ცენტრი გახდა. 1924—33 ბ-ს სათავეში ედგა ბავარიის სახ. პარტია, 1933—45 მიუნხენში იყო ფაშისტური პარტიის შტაბ-ბინა, ე. წ. ყავისფერი სახლი. 1945-იდან ბ. ამერ. საოკუპაციო ზონაში შედიოდა, 1949-იდან გფრ-ის შემადგენლობაშია. ბ. პოლიტ. კლერიკალიზმის და ნეონაციზმის ერთ-ერთი ცენტრია. მმართველი პარტიაა ქრისტ.-სოციალ. კავშირი (შეიქმნა 1945), რ-იც მჭიდრო კავშირშია ქრისტ.-დემოკრ. კავშირის პარტიასთან და მასთან ერთად ერთ ფრაქციას ქმნის ბუნდესტაგში.

**ბავარიის ალპები,** ჩრდ. ტიროლის ალპების ნაწილი. იხ. *ტიროლის ალპები*.

**ბავარიის მემკვიდრეობა,** ომი ბავარიის მემკვიდრეობისათვის, ომი ავსტრიასა და პრუსია-საქსონიას შორის (1778—79). ბავარიის უშვილო კურფიურსტ მაქსიმილიან III იოზეფის (ვიტელსბახების საგვარეულოდან) გარდაცვალების შემდეგ (1777), ავსტრ. მთავრობამ შეძლო მიეღო მისი მემკვიდრის პფალცის კურფიურსტის კარლ თეოდორის თანხმობა ავსტრიისათვის ბავარიის მიწაწყლის დაახლ. 40%-ის გადაცემის შესახებ (ავსტრია-პფალცის კონვენცია 1778 წ. 3 იანვ.). გერმანიაში ავსტრ. ჰაბსბურგთა პოზიციების გაძლიერებისათვის ხელის შეშლის მიზნით პრუსიამ 1778 წ. 5 ივლისს საქსონიასთან ერთად (საქსონიას პრეტენზია ჰქონდა ბავარიის ნაწილზე) დაიწყო ომი ავსტრიის წინააღმდეგ. პრუსია-საქსონიის ჯარები *ფრიდრიხ II* პრუსიელის და პრინც ჰაინრიხის მეთაურობით ჩეხიის ტერიტორიაზე შეიჭრნენ, მაგრამ ვერ დაძლიეს ავსტრ. ჯარის წინააღმდეგობა და 1778 სექტ. უკან დაიხიეს. რუსეთმა (საფრ. მხარდაჭერით) მეომარი მხარეები აიძულა საზავო მოლაპარაკება დაეწყოთ. 1779 ტეშენის ზავით ავსტრიამ მიიღო ბავარიის მხოლოდ მცირე ნაწილი — ინის ოლქი (ტერიტ. მდ-ებს დუნაის, ინისა და ზალცახს შორის). დანარჩენი მიწები პფალცის კურფიურსტს დაუბრუნდა. ბავარიაში პფალცელი ვიტელსბახების შტო დამკვიდრდა.

**ბავარიის საბჭოთა რესპუბლიკა,** შეიქმნა 1919 წ. 13 აპრ. იმ საერთო რევ. აღმავლობის ვითარებაში, რ-ც გერმა-



ბავარია. მიუნხენი. ქალაქის ცენტრალური ნაწილი.

ნიაში დაიწყო დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით, იარსება 1919 წ. 1 მაისამდე. 1918 წ. ნოემბ. რევ. შემდეგ ძალაუფლება გერმანიაში მემარჯვენე ს.-დ. ლიდერთა ხელში გადავიდა. მათი პოლიტიკით უკმაყოფილებამ გააღრმავა ბავარიაში რევ. ბრძოლა (გაფიცვები, დემონსტრაციები საბჭოებისათვის ძალაუფლების გადაცემის ლოზუნგით), რევ. მოძრაობის შესაჩერებლად „დამოუკიდებელმა სოციალ.-დემოკრატებმა“ ე. ტოლერის მეთაურობით ჯერ კიდევ 1919 წ. 7 აპრ. გამოაცხადეს ბ. ს. რ., მაგრამ არ გაუტარებიათ მშრომელთა სასარგებლო რაიმე ღონისძიება, არ მიუღიათ ზომები კონტრრევ. ჩასახშობად. კონტრრევ. პუტჩი, რ-ის მიზანი იყო ბურჟ. დიქტატურის დამყარება, ჩაახშეს მუშათა სამხ. რაზმებმა კომუნისტ რ. ეგელჰოფერის მეთაურობით. 13 აპრ. მიუნხენში კომუნისტების ხელმძღვანელობით ჩამოყალიბდა ჭეშმარიტად საბჭ. რესპუბლიკა. შეიქმნა მისი მოქმედების კომიტეტი, რ-იც რესპ. უმაღლეს ხელისუფლებას წარმოადგენდა, და აღმასრ. საბჭო კომუნისტების მეთაურობით (ე. ლევინე და სხვ.). ამ ორგანიზაციების შემადგენლობაში შევიდნენ აგრეთვე „დამოუკიდებელი სოციალ-დემოკრატები“. საბჭ. ბავარიის მთავრობამ შემოიღო მუშათა კონტროლი საწარმოებში, გაატარა ბანკების ნაციონალიზაცია, განაიარაღა ბურჟუაზია, შექმნა წითელი არმია და საგანგებო კომისია კონტრრევ. წინააღმდეგ საბრძოლველად. მაგრამ კომუნისტებმა შეცდომები დაუშვეს: არ მიიღეს ზომები ღარიბი და საშ. გლეხების მდგომარეობის დაუყოვნებლივი გაუმჯობესებისათვის, ვერ უზრუნველყვეს მუშათა კლასსა და გლეხობას შორის კავშირი, მერყეობას იჩენდნენ საშინაო კონტრრევოლუციასთან ბრძოლაში. ბ. ს. რ-ის წინააღმდეგ გამოვიდნენ ებერტ-შაიდემანის გერმ. ცენტრ. მთავრობისა და ცალკეული მხარეების გაერთ. სამხ. ძალები. „დამოუკიდებელმა სოციალ-დემოკრატებმა“ ცილისწამებითა და პროვოკაციით აიძულეს კომუნისტები გასულიყვნენ მთავრობის შემადგენლობიდან (27 აპრ.) და მტრებს ფრონტი გაუხსნეს. 1919 წ. 1 მაისს კონტრრევ. ჯარები მიუნხენში შევიდნენ. მიუხედავად წითელარმიელების გმირული წინააღმდეგობისა (ბრძოლა მიუნხენის ქუჩებში 5 მაისამდე გრძელდებოდა), ბურჟ. კონტრრევოლუციამ დაამხო ბ. ს. რ. *რ. სიკინჭილაშვილი.*

**ბავარიის სახელმწიფო სურათების კოლექცია,** მსოფლიო ხალხთა და გერმ. ხელოვნების ნიმუშების კოლექციათა გაერთიანება (უმეტესად თავმოყრილია მიუნხენში). ბ. ს. ს. კ-ში შედის: ძველი პინაკოთეკა (დაარსდა 1836; პ. პ. რუბენსის სურათების უნიკალური კოლექცია, ა. დიურერის „ოთხი მოციქული“, ტიციანის „ეკლის გვირგვინი“), ახალი პინაკოთეკა (XIX ს. გერმ. ქანდაკება და ფერწერა), ახალი გალერეა (XIX—XX სს. ქანდაკება და ფერწერა), შაკის გალერეა (გვიანდ. რომანტიკული გერმ. ხელოვნება), შლაისჰაიმის გარეუბნის ახალი სასახლე. ბ. ს. ს. კ-ის განყოფილებები არსებობს აგრეთვე ქალაქებში ანსბახში (რეზიდენცია), აშაფენბურგში (სახელმწ. გალერეა), აუგსბურგში, ბამბერგში (ახალი რეზიდენცია), ბაიროითში (ახალი ციხე-დარბაზი), ბურგჰაუზენში (ფიურსტენბაუ), ლანდსჰუტში (რეზიდენცია), ნოიბურგში (ციხე-დარბაზი), პასაუში, რეგენსბურგში (სახელმწ. გალერეა).

**ბავარიის ტყე** (Bayrischer Wald), საშუალო სიმაღლის ჰერცინული ნაოჭალოდა კრისტ. ქედი გფრ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ჩეხიის მასივის სისტემაში. სიგრძე დაახლ. 90 *კმ*, სიმაღლე 1121 *მ*-მდე (მთა აინედრიგელი). ჩრდ.-აღმ. კალთა შედარებით დამრეცია. სამხრ.-დას. კალთა ციცაბოდ ეშვება დუნაის ხეობისაკენ. ზედაპირი უმთავრესად მოსწორებულია. 800 *მ*-მდე შემოსილია ნაძვისა და წიფლის, ხოლო უფრო ზემოთ — ნაძვისა და სოჭის ტყეებით.

**ბავენდა,** ვ ე ნ დ ა, ბ ა ვ ე შ ა, სამხრ. აფრიკის რესპ. და სამხრ. როდეზიის სასაზღვრო რ-ნებში, მდ. ლიმპოპოს შუა დინების ორივე მხარეს მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 350 ათ. კაცი (1972, შეფასება), ენა — ჩივენდა (ვენდა) *ბანტუ* ენების ოჯახის სამხრ.-აღმ. ჯგუფში შედის. ბ-ის უმეტესობას შენარჩუნებული აქვს ტრად. რწმენები, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მესაქონლეობა (მსხვ. რქ. საქონელი). ნაწილი ევროპელთა ფერმებსა და სამთამადნო მრეწვ. საწარმოებში მუშაობს.

**ბავიუ,** მდინარე, ბზიფის მარჯვ. შენაკადი, აფხაზეთის კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე. სიგრძე 30,3 *კმ*. აუზის ფართ. 197,4 $კმ^2$. მთელ სიგრძეზე მიედინება ვიწრო ხეობაში, რ-იც ფსხუს ქვაბულში ოდნავ ფართოვდება. ბ-ს შენაკადებია ბეშთა და ბაული. საშ. მრავალწლ. ხარჯი 13,4 $მ^3$/წმ. *თ. კიკილაშვილი.*

**ბავრა,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კარტიკამის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოზე, მდ. აბულის (ფარავნის შენაკადი) შესართავთან. ზ. დ. 1590 *მ*, ახალქალაქიდან 4 *კმ*. კარტიკამის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

ბ-ის მახლობლად, მდ. ფარავნის მარჯვ. ნაპირზე, დგას X–XI სს. დარბაზული ეკლესია. მის დას. კედელზე არის ასომთავრული წარწერა, რ-შიც მოხსენიებულია ეკლესიის მშენებელი სოფრონ ქონქოლას ძე.

**ბავშვთა დაცვის საერთაშორისო დღე,** დაწესდა 1949 ნოემბ. ქალთა საერთაშორისო დემოკრ. ფედერაციამ. 1950-იდან აღინიშნება ყოველწლიურად 1 ივნისს მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. მისი მიზანია მსოფლიო საზ. აზრის მობილიზება ახ. ომის საშიშროებისაგან ბავშვთა დასაცავად, ზრუნვა მათი ჯანმრთელობისა და დემოკრ. აღზრდა-განვითარებისათვის.

**ბავშვთა ეპიდემიური დამბლა,** იხ. *პოლიომიელიტი.*

**ბავშვთა თავშესაფარი,** რევოლუციამდელ რუსეთში საქველმოქმედო დაწესებულება ობლებისა და 3–14 წლის ასაკის უპატრონო ბავშვებისათვის. პირველი ბ. თ. გაიხსნა 1837 პეტერბურგში. ბ. თ-ების უმრავლესობა შედიოდა დედოფალ მარიამის დაწესებულებათა უწყებაში. 1891 დებულებით შეიქმნა ჩვილ ბავშვთა და სოფლის ბავშვთა თავშესაფრები. ბავშვები აქ უმძიმეს პირობებში ცხოვრობდნენ. ოქტ. რევ. შემდეგ ბ. თ-ები დაიხურა. ბავშვების ნაწილი მოთავსდა *საბავშვო სახლებში*, ნაწილი კი სხვა სააღმზრდელო დაწესებულებებში.

**ბავშვთა მხატვრული აღზრდის სახლი,** სსრკ-ში ბავშვთა მხატვრული აღზრდის საინსტრუქციო-მეთოდოლ. დაწესებულება. შეიქმნა XX ს. 30-იან წლებში საოლქო, სამხარეო და რესპ. ცენტრებში. 1946 ბავშვთა მხატვრული აღზრდის მოსკ. ცენტრ. სახლი გადაკეთდა პედ. მეცნ. აკად. მხატვრული აღზრდის ინ-ტად. 1952 ბ. მ. ა. ს-ები შეუერთდა *პიონერთა და მოსწავლეთა სახლებსა და სასახლეებს.*

**ბავშვთა შრომა,** მცირეწლოვანთა დაქირავებული შრომა. კაპიტალიზმის დამკვიდრების პერიოდში ჩვეულებრივ მოვლენად იქცა ბავშვთა დაქირავებული შრომა 5–6 წლის ასაკიდან. რაკი მანქანური შრომა დიდ ფიზ. ძალას არ საჭიროებდა, მან ხელი შეუწყო წარმოების პროცესში მცირეწლოვანთა ჩაბმას — იაფფასიანი მუშახელის გამოყენებას. ბ. შ. ექსპლუატაციის ობიექტი და მეწარმეთა გამდიდრების ერთ-ერთი წყარო გახდა. იგი იწვევდა ბავშვთა ფიზ. და მორალურ დეგრადაციას, მაღალ სიკვდილიანობას. ბ. შ. იქცა კაპიტალ. საზ-ბის მძაფრ სოც. პრობლემად, მისი შეზღუდვა — მუშათა კლასის ერთ-ერთ მოთხოვნად. დაიწყო ბ. შ-ის საკანონმდებლო მოწესრიგება. პირველად დიდ ბრიტანეთში მიიღეს კანონი (1833), რ-მაც სამუშაო დღის ხანგრძლივობა 9–13 წლის ბავშვებისათვის 8 საათით შეზღუდა, ხოლო 13–18 წ. მოზარდებისათვის — 12 საათით. აიკრძალა ღამის სამუშაოები 9–18 წლის ასაკის ბავშვებისათვის. ამჟამად, მთელ რიგ სახელმწიფოებში სამუშაოზე იღებენ ბავშვებს 14 წლის ასაკიდან, ზოგან (ირანი, თურქეთი, ტაილანდი და სხვ.) კი 12 წლიდანაც. აშშ-ის მრავალ შტატში 16 წლამდე მოზარდთა სამუშაო დრო დღეში 8 საათით განისაზღვრება. ჩამოთვლილ საკანონმდებლო შეზღუდვათა მიუხედავად ბ. შ. მაინც რჩება თანამედროვეობის მნიშვნელოვან სოც. პრობლემად, მაგრამ მისი რადიკალური გადაწყვეტა კაპიტალიზმის პირობებში შეუძლებელია.

სოციალ. ქვეყნებში ბ. შ-ის პრობლემა არ არსებობს. კანონმდებლობით დადგენილია შრომითი ქმედუნარიანობის მაღალი ასაკი. სსრკ-ში, როგორც წესი, აკრძალულია 16 წლამდე არასრულწლოვანთა სამუშაოზე მიღება (იხ. სტ. *არასრულწლოვანთა შრომა*).

**ბავშვის მეტყველება,** იხ. *მეტყველების გენეზისი.*

**ბავშვის უფლებათა დეკლარაცია,** გაეროს გენერალური ასამბლეის 1959 წ. 20 ნოემბ. რეზოლუცია ბავშვის უფლებების შესახებ. დეკლარაციის მიხედვით ბავშვი განურჩევლად რასის, კანის ფერის, ენის, სარწმუნოების, ეროვნ. და სოც. წარმომავლობის, ქონებრივი თუ წოდებრივი მდგომარეობისა, საგანგებო მოვლა-მფარველობას საჭიროებს; იგი უნდა სარგებლობდეს მოქალაქეობის, მატერ. უზრუნველყოფის, განათლებისა და გართობის უფლებებით; სახელმწიფო უნდა ზრუნავდეს მის ჯანმრთელობაზე, იცავდეს მას სასტიკი მოპყრობისა და ექსპლუატაციისაგან, ბავშვი უნდა იზრდებოდეს ხალხთა შორის მშვიდობის სულისკვეთებით და ა. შ.; დეკლარაცია მოუწოდებს მშობლებს, საზ. ორგანიზაციებს, მთავრობებს აღიარონ ეს უფლებები და იბრძოლონ საკანონმდებლო და სხვა ღონისძიებებით მათ დასაცავად, ხელი შეუწყონ დეკლარაციის პრინციპების განხორციელებას, რაც აუცილებელია ბავშვის ჯანსაღი ფიზ., გონებრივი და სოც. განვითარებისათვის. *გ. ჟვანია.*

**ბავშვის ფსიქოლოგია,** ფსიქოლოგიის ერთ-ერთი დარგი, შეისწავლის ბავშვის ფსიქიკის განვითარებას და ფსიქიკის ასაკობრივ თავისებურებებს დაბადებიდან ზრდადასრულებულობამდე. ბ. ფ-ის ამოცანაა, შეისწავლოს ადამიანის ფსიქიკის ონტოგენეზი, დაადგინოს, რა თავისებურებებით ხასიათდება ფსიქ. პროცესე-



ბავარიის საბჭოთა რესპუბლიკა. მთავრობის შენობის დამცველები.



ბავშვის შემოქმედება. «წითელქუდა». 5 წლის გოგონა. გუაში. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1974. თბილისი.



ბავშვის შემოქმედება. «მეეზოვე». 15 წლის ბიჭი. თაბაშირი. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1975. თბილისი.

ბი — *შეგრძნებები, აღქმა, მეხსიერება, აზროვნება, წარმოსახვა, ყურადღება, გრძნობები, ნებისყოფა* ბავშვობის სხვადასხვა ასაკში, როგორ ვითარდება და ყალიბდება ეს პროცესები ზრდადასრულებული ადამიანისათვის დამახასიათებელ ფორმებად. იგი განიხილავს აგრეთვე ბავშვის პიროვნულ თვისებებს: მის უნარს, *ტემპერამენტს, ხასიათს, მოთხოვნილებებს, ინტერესებს*, იდეალებს და ა. შ. შეისწავლის იმ პირობებსა და კანონზომიერებებს, რ-ებიც განსაზღვრავენ მოზარდის პიროვნების ჩამოყალიბების პროცესის მიმდინარეობას და ასაკობრივ თავისებურებებს.

ბ. ფ-ის გამოყოფა ზოგადი ფსიქოლოგიისაგან მეცნიერების ცალკე დარგად XIX ს. ბოლო ათეულ წლებში დაიწყო. ამას განსაკუთრებით შეუწყო ხელი ბუნებისმეტყველებაში დამკვიდრებული განვითარების იდეის გავრცელებამ ფსიქოლოგიაში. ამ იდეის გავლენით თანდათან ვრცელდება შეხედულება, რომ ბავშვი, თავისი ფსიქიკით, თავისი პიროვნული თვისებებით მხოლოდ რაოდენობრივად კი არ განსხვავდება მოზრდილისაგან, არამედ, უპირველეს ყოვლისა, თვისობრივად. ამიტომ ცოდნა ზრდადასრულებული ადამიანის ფსიქიკის შესახებ არასაკმარისია ბავშვის ფსიქიკის გასაგებად. მეტიც, იგი არასაკმარისია ზრდადასრულებული ადამიანის ფსიქიკის გასაგებადაც, რადგან არ შეიცავს ცოდნას უკანასკნელის წარმოშობის შესახებ. ამგვარი შეხედულების წყალობით თანდათან ფართოვდება და ღრმავდება ბავშვის ფსიქიკის შესწავლა, რის შედეგადაც გროვდება მდიდარი ფაქტობრივი მასალა, ჩნდება ახალ-ახალი საკითხები და პრობლემები, რ-თა სისტემატიზაცია და გაგება საგანგებო კვლევა-ძიებას მოითხოვს.

ამჟამად ბ. ფ. წარმოადგენს დიდი ფაქტობრივი მასალის შემცველსა და სისტემატიზებული ცოდნის დარგს. თანამედროვე ბ. ფ-ის კვლევისას იყენებენ ზუსტ მეცნ. მეთოდებს: დაკვირვებას, ექსპერიმენტს (მაკონსტატირებელს, სწავლებითს, მადიაგნოსტირებელს), *ბუნებრივ ექსპერიმენტს*, საუბრისა და კითხვარების მეთოდებს, აქტივობის პროდუქტების ანალიზს და სხვ.

ბ. ფ-ს მჭიდრო კავშირი აქვს ფსიქოლ. სხვა დარგებთან და სხვა მეცნიერებებთან, იგი ეყრდნობა ზოგად ფსიქოლოგიას, იყენებს მის ცნებებს. ამავე დროს, თვითონაც აწვდის მას ცოდნას ფსიქიკის იმ ფორმების შექმნის კანონზომიერებათა შესახებ, რ-იც ზოგად ფსიქოლოგიას დასრულებული სახით ეძლევა. ბ. ფ-ს მჭიდრო ურთიერთობა აქვს *პედაგოგიურ ფსიქოლოგიასთან*, წარმოადგენს მის უშუალო საყრდენს, სარგებლობს მისი მონაცემებით და უკავშირდება პედ. პრაქტიკას.



ბავშვის შემოქმედება. «შენ ვინა ხარ?» 5 წლის ბიჭი. გუაში. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1975. თბილისი.



ბავშვის შემოქმედება. «გოგონა ფორტეპიანოსთან». 8 წლის გოგონა. გუაში. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1974. თბილისი.

ბ. ფ-თან მჭიდრო ურთიერთობა აქვს აგრეთვე, *დეფექტოლოგიას*, ბავშვის ფსიქიატრიას, ბავშვის კრიმინალისტიკას, *შემეცნების თეორიას, კიბერნეტიკას*.

ბ. ფ-ს დიდი თეორ. და პრაქტ. მნიშვნელობა აქვს. მისი თეორ. მნიშვნელობა სცილდება მისი საგნის — ნორმალური ბავშვის ფსიქიკის შესწავლის ფარგლებს და ვრცელდება მრავალ სხვა მეცნიერებაზე, რ-ებთანაც მას მჭიდრო კავშირი აქვს, ხოლო მისი პრაქტ. მნიშვნელობა სწვდება პრაქტიკის ყველა იმ სფეროს, რ-ებშიც მოქმედ პირებს ბავშვები და მოზარდები წარმოადგენენ. განსაკუთრებით დიდია ბ. ფ-ის პრაქტ. ღირებულება მოზარდი თაობის სწავლა-აღზრდის პრაქტიკისათვის.

*ლიტ.*: ბავშვის ფსიქოლოგია, ტ. 1—2, თბ., 1964—68; ნ ა თ ა ძ ე რ., დაბადებიდან თხუთმეტ წლამდე, თბ., 1962; უ ზ ნ ა ძ ე დ., ბავშვის ფსიქოლოგია, შრომები, ტ. 5, თბ., 1967; მ ი ს ი ვ ე, სასკოლო ასაკის ფსიქოლოგია, იქვე. *ნ. ადამაშვილი.*

**ბავშვის შემოქმედება**, შემოქმედების პროცესში ჩაბმა ხელს უწყობს ბავშვის ინტელექტუალურ და ემოციურ განვითარებას, მისი ადგილის განსაზღვრას გარემოში, ურთიერთობას კოლექტივთან.

სოციალიზმის პირობებში ბ. შ. წარმატებით წყვეტს აღზრდისა და განათლების ერთ-ერთ მთავარ ამოცანას — კომუნისტური საზ-ბის მომავალი მშენებლის შემოქმედებითი პოტენციალის განვითარებას, უხვ მასალას იძლევა ასაკობრივი თავისებურებების და პიროვნების ფორმირების კანონზომიერებათა შესწავლისათვის.

ბ ა ვ შ ვ თ ა  ტ ე ქ ნ ი კ უ რ ი  შ ე მ ო ქ მ ე დ ე ბ ა პოლიტექ. განათლებისა და პროფ. ორიენტაციის ერთ-ერთი მძლავრი საშუალებაა; ხელს უწყობს ტექნიკისადმი ბავშვის ინტერესის ჩამოყალიბებას, ტექ. აზროვნების, რაციონალიზატორობისა და გამომგონებლობის უნარის განვითარებას, განათლების საერთო დონის ამაღლებას. ბავშვთა ტექ. შემოქმედება უმეტესად მოდელირების, კონსტრუირების დროს ვლინდება და ხორც ესხმება, უპირატესად, მეცადინეობისას სკოლაში თუ სკოლისგარეშე დაწესებულებებში (*ნორჩ ტექნიკოსთა ცენტრალური სადგური, პიონერთა და მოსწავლეთა სახლები და სასახლეები*). ბავშვთა ტექ. შემოქმედების პირველადი და ყველაზე უფრო მასობრივი ფორმაა ტექნიკოსთა წრეები, რ-თა პროფილს, მუშაობის შინაარსსა და ხასიათს განსაზღვრავს მოსწავლეთა ასაკობრივი თავისებურებები, მათი მომზადების დონე და არსებული მატერ. ტექ.-ბაზა. სსრკ-ში ბავშვთა ტექ. შემოქმედების ორგანიზაციას საფუძველი ჩაეყარა XX ს. 20-იან წლებში. ნორჩი ტექნიკოსები ეჯიბრებიან ერთმანეთს როგორც რესპ., ისე საკავშ. და საერთაშ. ასპარეზობებზე.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ბავშვთა ტექ. შემოქმედებას ძირითადად ხელმძღვანელობს ნორჩ ტექნიკოსთა ცენტრ. სადგური. ქართვ. მოსწავლეები სისტემატურად მონაწილეობენ საკავშ. გამოფენებში, სპორტის ტექ. სახეობათა შეჯიბრებებში.

ბ ა ვ შ ვ თ ა  მ ხ ა ტ ვ რ უ ლ ი  შ ე მ ო ქ მ ე დ ე ბ ა ვლინდება იმპროვიზაციების (თხრობა, ლექსები, მელოდიები, საცეკვაო მოძრაობანი, თამაშობანი) სახით, აგრეთვე ნახატების, ნაქარგის, ქანდაკების, აპლიკაციების, ლიტ. ნაწარმოებთა, მხატვრული კომპოზიციების, მონტაჟებისა და სხვ. შექმნით. ადრეულ ასაკში ბავშვთა მხატვრული შემოქმედების თავისებურებაა მისი იმპროვიზაციული ხასიათი, მაგრამ ეს არ ნიშნავს, რომ უფროსები არ უნდა ჩაერიონ ბ. შ-ში. სოციალ. პედაგოგიკის პოზიციებიდან ბ. შ. გაშუალებული და მმართველი მოვლენაა. ინდივიდუალური ფაქტორების როლი იზრდება მხოლოდ ბავშვის განსაკუთრებული ნიჭიერების შემთხვევაში, მაგრამ ნიჭიერი ბავშვებიც საჭიროებენ პედ. ხელმძღვანელობას და ზოგჯერ უფრო მეტადაც, ვიდრე რიგითი ბავშვები. პედ. ხელმძღვანელობის პრობლემა ბავშვთა მხატვრული შემოქმედების განვითარების ძირითადი სამეცნ.-პრაქტ. პრობლემაა, რ-თან კავშირშიც წყდება პროფ. ხელოვნებისა და ბ. შ-ის ურთიერთკავშირის, ბავშვების ასაკობრივ თავისებურებათა, ბავშვისა და მასწავლებლის ურთიერთშემოქმედების, მხატვრულ ჩვევათა და ტრადიციების ათვისების და სინამდვილის დამოუკიდებელი ასახვის საკითხები.

ბავშვის ე. წ. სენზიტური განვითარების თეორიის (ლ. ვიგოტსკი და ბ. ანანიევი) მიხედვით, ასაკთან ერთად იცვლება ბავშვის მიდრეკილება მხატვრული შემოქმედების სხვადასხვა სახეობისადმი. იცვლება მათი აღქმაც. აღინიშნება აგრეთვე არჩევითი დაინტერესების თანამიმდევრული მონაცვლეობა.

სსრკ-ში ჩამოყალიბებულია ბავშვთა მხატვრული აღზრდის სახელმწ. სისტემა, რ-საც მეცნ. საფუძვლები ჩაუყარეს ნ. კრუპსკაიამ და ა. ლუნაჩარსკიმ.

ბ ა ვ შ ვ თ ა  ს ა ხ ვ ი თ ი  შ ე მ ო ქ მ ე დ ე ბ ა ყველაზე მასობრივია ბ. შ-ის სახეობებიდან. ნაცნობი საგნების გამოსახვას ბავშვი 3—4 წლის ასაკიდან იწყებს და მისი ნახატი უშუალობითა და თვალსაჩინოებით ხასიათდება. მოგვიანებით ბავშვის ნახატი უკვე გრაფიკული მოთხრობაა, რ-შიც თავს იჩენს მეტწილად თამაშთან დაკავშირებული სიუჟეტები. 9—10 წლის ბავშვი ხშირად გრძნობს, რომ ცოდნა აღარ ჰყოფნის; ნახატი აღარ უპასუხებს მოზარდი ავტორის მოთხოვნებს და ის თავს ანებებს ხატვას. მოზარდები გაძლიერებულ ინტერესს იჩენენ მხატვრული ოსტატობისადმი, ზოგი მათგანი კი ხელოვნებაში ეძებს თავის მოწოდებას. მზარდი სულიერი მოთხოვნები ხელს უწყობს მოზარდთა მიერ პროფ. ხელოვნების ნაწარმოებისა და მსოფლიო მხატვრული მემკვიდრეობის აღქმას.

ბ ა ვ შ ვ თ ა  ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ უ ლ ი  შ ე მ ო ქ მ ე დ ე ბ ა თავს იჩენს იმ მომენტიდან, როდესაც ბავშვი ეუფლება დედაენას, იწყებს სიტყვებით თამაშს, სხვადასხვაგვარად ახამებს მათ და მხოლოდ რიტმულად გადმოცემს განწყობილებას. 2—5 წლის ასაკში ძნელია გამოვყოთ ლიტ. შემოქმედება სხვა სახის მხატვრული შემოქმედებიდან. ასაკთან ერთად ბავშვი ერკვევა ლიტ. ნაწარმოებთა საზ. ღირებულებაში და მათი შექმნა მისთვის შემოქმედებითი პროცესის მიზნად იქცევა; გამოიკვეთება მიდრეკილება პროზისა თუ პოეზიისადმი. შემოქმედებითი საწყისები ვლინდება ბავშვის სასკოლო თემებში, კედლის გაზეთის, ხელნაწერი ალმანახებისა და ჟურნალების წერილების წერაში, ლიტ. წრის მუშაობაში.

ბ. შ. მ უ ს ი კ ი ს  დ ა რ გ შ ი მუს. ნაწარმოებთა შექმნის პროცესად კი არა, არამედ მუს. აღზრდის ერთ-ერთ მეთოდად განიხილება. XX ს. 20-იანი წლებიდან მსოფლიოს ქვეყნებში გავრცელდა უნგრ. კომპოზიტორის ზ. კოდაის ე. წ. მუსიკალური აღზრდის რელატიური სისტემა.

XX ს. 60-იან წლებში პოპულარული გახდა ბავშვთა ფ ო ტ ო- და კ ი ნ ო მ ო ყ ვ ა რ უ ლ ო ბ ა, რ-იც აგრეთვე ავითარებს ბავშვთა მხატვრულ-შემოქმედებით შესაძლებლობებს. ბავშვის დამოუკიდებლობა აქ ვლინდება სიუჟეტებისა და კომპოზიციების არჩევანში და ფილმის სცენარის დამუშავებაში.

ბავშვთა მხატვრული შემოქმედების განვითარებას ხელს უწყობს საბავშვო ბა-

ღებში მეცადინეობა სიმღერაში, რიტმიკაში, ხატვასა და სხვ., მუსიკისა და სიმღერის, ხატვისა და ლიტ-რის გაკვეთილები საშ. სკოლაში, აგრეთვე საწრეო მუშაობა სკოლებსა და სკოლისგარეშე დაწესებულებებში, ნიჭიერ ბავშვთა სპეც. მუს. და სამხატვრო სკოლები, სხვადასხვა გამოფენები, კონკურსები, დათვალიერებები.

XX ს. 30-იან წლებში სსრკ-ში შეიქმნა მხატვრული აღზრდის სახლები, რ-ებიც შემდგომ შეუერთდა პიონერთა და მოსწავლეთა სახლებსა და სასახლეებს.

ბ. შ. შეისწავლება სსრკ პედ. მეცნ. აკად. ინ-ტებში — შრომითი სწავლებისა და პროფ. ორიენტაციის და მხატვრული აღზრდის სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში.

ბ. შ-ის სამუზეუმო კოლექციები არსებობს ლენინგრადში, კიევში, თბილისში, ერევანში და სხვ.

საზღვარგარეთ ბ. შ-ის დიდი ცენტრებია ინდოეთში (დელი), იუგოსლავიაში (ნოვი-სადი), საფრანგეთში (სევრი), იტალიაში (ფლორენცია), აშშ-ში (ნიუ-იორკის თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, კოლუმბიის უნ-ტი და სხვ.). XIX ს. ბოლოდან, მოგვიანებით კი იუნესკოს საქმიანობის ფარგლებში, მოქმედებენ საერთაშ. ორგანიზაციები, რ-ებიც ხელს უწყობენ ბ. შ-ის განვითარებას.

საქართველოში მხატვრული აღზრდის საკითხების კვლევა დაიწყო მ. ზანდუკელმა (1922); 30-იანი წლებიდან მეტი ყურადღება მიექცა ე. წ. ესთეტ. ციკლის საგნების სწავლებას. ბ. შ-ს ხელი შეუწყო აგრეთვე კლასგარეშე და სკოლისგარეშე დაწესებულებების შექმნამ. ბავშვთა მხატვრული შემოქმედების საკითხებს სწავლობს საქ. სსრ განათლების სამინისტროს ი. გოგებაშვილის სახ. პედ. მეცნ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის მხატვრული აღზრდის სექტორი, ხოლო ბ. შ-ის მასობრივი ღონისძიებების ჩატარებას ხელმძღვანელობს საქართვ. რესპ. ესთეტ. აღზრდის მეთოდკაბინეტი.

*ლიტ.*: ბ უ ს უ რ ა შ ვ ი ლ ი ჯ., მუსიკალური გემოვნების აღზრდა სკოლაში, თბ., 1971; გ ო გ ი ნ ა ვ ა ე., ესთეტიკური აღზრდის საკითხები, თბ, 1955; ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ, ესთეტიკური აღზრდა მთლიან შრომის სკოლაში, ტფ., 1922; თ ა ბ ო რ ი ძ ე მ., მოსწავლეთა ესთეტიკური აღზრდა ლიტერატურის სწავლებისას, თბ., 1972; ჭ ა ნ ი შ ვ ი ლ ი გ., მოსწავლეთა ესთეტიკური აღზრდა, თბ., 1968.

**ბავშვობის ასაკის პერიოდიზაცია,** ბავშვს ზრდადამთავრებულ ადამიანთან შედარებით ბევრი მნიშვნელოვანი თავისებურება ახასიათებს. თვისობრივი სხვაობა არსებობს სხვადასხვა ასაკის ბავშვთა შორისაც. ამიტომ *ბავშვის ფსიქოლოგიის* ერთ-ერთი ძირითად ამოცანას შეადგენს ბ. ა. პ. — დაყოფა ისეთ ასაკობრივ პერიოდებად, რ-ებიც ერთმანეთისაგან თვისობრივად მნიშვნელოვნად განსხვავდება და რ-თაგან თითოეული ძირითადად საერთო თვისებებით ხასიათდება, ე. ი. თითოეული ამ ასაკობრივი პერიოდის მანძილზე დიდ გარდატეხას ბავშვის განვითარებაში ადგილი არა აქვს.

სხვადასხვა კონცეფციის პოზიციებზე მდგარი ავტორები განსხვავებულ პერიოდიზაციას იძლევიან. ჩვენში გავრცელებული პერიოდიზაცია ეყრდნობა ბავშვის როგორც მთლიანი ინდივიდის ფსიქოლ. განვითარების თავისებურებებს. ამ პერიოდიზაციის მიხედვით ბავშვობის ხანა შემდეგ ძირითად პერიოდებად იყოფა: 1. ძუძუს ბავშვობის ასაკი ანუ ჩვილი ბავშვობის პერიოდი, რ-იც დაბადებიდან მეორე წლის დასაწყისამდე გრძელდება; 2. ადრეული ბავშვობის ასაკი ანუ სკოლამდელის წინარე პერიოდი — ორიდან ოთხ წლამდე; 3. სკოლამდელი პერიოდი — ოთხიდან შვიდ წლამდე; 4. პირველი სასკოლო პერიოდი — შვიდიდან თერთმეტ წლამდე; 5. გარდამავალი, ანუ კრიტიკული ასაკი — ანდა მეორე სასკოლო პერიოდი—გოგონებისათვის დაახლოებით თერთმეტი წლიდან თხუთმეტამდე, ვაჟებისათვის თორმეტიდან თექვსმეტი წლის ასაკამდე.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ა ვ შ ვ ი ს ფ ს ი ქ ო ლ ო გ ი ა. *რ. ნათაძე.*

**ბაზა** (ფრანგ. base<ბერძნ. basis), 1. რისამე საფუძველი; 2. საწყობი, მომარაგების წერტი; 3. თავმოსაყრელი, საყრდენი პუნქტი, მაგ., სამხ.-სავიაციო ბ., საზღვაო ბ., სადეზინფექციო ბ., ტურისტული ბ., კულტ.-საგანმან. ბაზა.

**ბაზა** თ ვ ლ ი ა ნ ი ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი ს ა, მანძილი ორღერძიანი ავტომობილის, ტრაქტორისა და მისაბმელის წინა და უკანა ღერძებს შორის ან სამღერძიანი ავტომობილის (მისაბმელის) წინა ღერძსა და ღერძიანი ურიკის ცენტრს შორის. ბ-ის გადიდება აუმჯობესებს ტრანსპ. მდგრადობას, მაგრამ აუარესებს მის მანევრირებას, მაგ., სამშენებლო მოედნებისა და კარიერების შეზღუდულ პირობებში მომუშავე ავტომობილ-თვითმცლელების ბ. უფრო მცირეა, ვიდრე ჩვეულებრივ პირობებში მომუშავე ამავე ტიპის ავტომობილებისა. ვ ა გ ო ნ ი ს ა და ლ ო კ ო მ ო ტ ი ვ ი ს ბაზაა მანძილი მათი კიდური ღერძების ცენტრებს შორის, ურიკებიანი ვაგონის ან ლოკომოტივისა კი — მანძილი კიდური ურიკების ცენტრებს შორის. განასხვავებენ ლოკომოტივის სრულ და მამოძრავებელი თვლების ბ-ს. ბ-ის ზომაზე დიდად არის დამოკიდებული გზის მრუდე უბნებზე მოძრავი შედგენილობის მიმოსვლის პირობები.

**ბაზა** მ ც უ რ ა ვ ი (სამხ.-საზღვ.), სპეციალურად აგებული დამხმარე გემი, რ-იც უზრუნველყოფს: მანევრულ ბაზირებას, შეიარაღებისა და ტექნიკის ნაწილობრივ რემონტს ლაშქრობებს შორის, მატერ.-ტექ. მომარაგებას და პირადი შემადგენლობის სამეურნეო-საყოფაცხოვრებო მომსახურებას ისეთ ხომალდთა შენაერთისა, რ-თა ცხოვრების პირობები და შესაძლებლობები შეზღუდულია.

**ბაზა** ს ა მ ხ ე დ რ ო, სტრატეგიული ან პოლიტ. მნიშვნელობის პუნქტი (რაიონი) და მის ტერიტორიაზე განლაგებული ჯარი, რ-იც უზრუნველყოფილია ყოველდღიური საქმიანობისა და საბრძოლო მოქმედებისათვის აუცილებელი იარაღით, საბრძოლო მასალებითა და მატერ. საშუალებებით. მას იმპერიალ. სახელმწიფოები ქმნიან საკუთარ ან ექსპანსიონისტური მიზნით სხვა ქვეყნების ტერიტორიაზე. ფართოდ გავრცელდა განსაკუთრებით II მსოფლიო ომის შემდეგ. ბ. ბევრ ქვეყანაში შექმნა აშშ-მა. სსრკ-ს არა აქვს ბ. სხვა ქვეყნების ტერიტორიაზე. თანამედროვე ბ. შეიძლება იყოს რაკეტული, საავიაციო, სამხ.-საზღვაო და საერთო დანიშნულებისა. საერთო დანიშნულების ბ-ში — პერლ-ჰარბორი (ჰავაის კ-ებზე), კადენა და ნახა კ. ოკინავაზე (იაპონია) და სხვ. — განლაგებულია სახმელეთო ჯარები, სამხ.-საჰაერო ძალები და საზღვაო ფლოტი.

**ბაზა** ს ა მ ხ ე დ რ ო - ს ა ზ ღ ვ ა ო, სანაპიროს გარკვეული ზონა და მისი მიმდებარე ზღვის მონაკვეთი, რ-იც სათანადოდ არის მოწყობილი და დაცული. აქ, ჩვეულებრივ, ხომალდების ბაზირების რამდენიმე პუნქტია, თავდაცვის, ძალთა გაშლილი განლაგებისა და ფართო მანევრის უზრუნველსაყოფად. ბ-ის მეთაურის განკარგულებაში მყოფი ძალების შემადგენლობა დამოკიდებულია ბ-ის მიზანდასახულობაზე. ბ. შეიძლება იყოს მუდმივი ან დროებითი, ზურგისა ან მეწინავე. ერთ-ერთი მუდმივი ბ., სადაც თავმოყრილია საბრძოლო ხომალდების უმეტესობა და იმყოფება ფლოტის შტაბი, მთავარ ბ. ითვლება. ბაზირებული ხომალდების უსაფრთხოებისათვის ხდება ზღვის, ხმელეთისა და ჰაერის მხრით მათი დაცვის ორგანიზაცია (შენიღბვა, ხომალდების განცალკევება-გაშლა).



ბავშვის შემოქმედება. მარცხნივ — ავიამოდელისტთა წრის მეცადინეობა. ქვემოთ —რადიოწრის მეცადინეობა. ნორჩ ტექნიკოსთა სადგური. 1975. თბილისი.



**ბაზა** ტ ე ქ ნ ო ლ ო გ ი უ რ ი, ნაკეთის (დეტალის) მომზადებული ზედაპირი, რ-იც განსაზღვრავს მის მდებარეობას დამუშავების დროს. ტექნოლ. ბ-ის სწორად შერჩევა აუცილებელია დასამუშავებელი დეტალის რაციონალური ფარდობითი მდებარეობისა და ფიქსაციის უზრუნველსაყოფად, აგრეთვე იმისათვის, რომ მოსახერხებელი იყოს მისი გაზომვა სამუშაო ნახაზისა და ტექ. პირობების შესაბამისად. მექან. დამუშავების პროცესში ბ. შეიძლება დეტალის სრულ დამუშავებამდე მუდმივი დარჩეს ან შეიცვალოს დეტალის კონფიგურაციის, ტექ. მოთხოვნების, მოცემული სიზუსტისა და წარმოების პირობების მიხედვით.

**ბაზაზი** (არაბ. ბაზაზ — მეწვრილმანე), ფართლეულის, ჩითეულ-ფარჩეულის ვაჭარი ძვ. საქართველოში. ბ ა ზ ა ზ ხ ა ნ ა — ფართლეულის სავაჭრო.

**ბაზალეთი,** ისტორიული მხარე ქართლში. ვახუშტის ცნობით, აღმ-იდან საზღვრავდა მდ. არაგვი, სამხრეთიდან — ბოდავის ციხე და ტინის მთა, დას-იდან — გრემისხევი და ალევის მთა (ახლანდ. ალევის ქედი), ჩრდ-იდან — ჭართლის მთა. ბ-ის პლატოზე ადამიანი ჯერ კიდევ ძვ. ქვის ხანაში სახლობდა. ლეონტი მროველის ცნობით, ბ. მთაოხრეს ქართლის მესამე მეფის მირვანის დროს (ძვ. წ. II ს.) ჩრდილოეთიდან შემოსეულმა *დურძუკებმა*. X ს-ში ბ. და მისი მიდამოები (კერძოდ ლოწობნის ციხე) საცილობელი გახდა აფხაზთა და კახთა სამეფოებს შორის. XIII ს. მიწურულს მონღოლმა სარდალმა ხუტლუბუღამ საქართვ. სხვა პროვინციებთან ერთად ბაზალეთიც დაარბია. არაგვის საერისთავოს წარმოშობის შემდეგ, ბ. მისი პოლიტიკურად და ეკონომიკურად დაწინაურებული რაიონი გახდა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: გ ვ ა ს ა ლ ი ა ჯ., მთიულეთის ისტორიული გეოგრაფიიდან, «კავკასიის ეთნოგრაფიული კრებული», 1971, [ტ.] 3.

*ჯ. გვასალია.*

ბავშვის შემოქმედება. «კურდღელი». 14 წლის გოგონა. ხე. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1974. თბილისი.

**ბაზალეთი,** სოფელი დუშეთის რ-ნში, ბაზალეთის პლატოზე, მდ. ტინისხევის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ბაგა, გრიგოლაანთკარი, ლაზვიანი, მლაშე, ნაგლიანთკარი, საკრამულო, საშაბურო, უნდილაანთკარი, ყარსიმაანთკარი, ჩანადირთკარი, ჩირდილელიანთკარი, ჩუბინიანთკარი, ძველი საკრამულო, ჭინჭარაანთკარი, ჭონტილი). ზ. დ. 980 *მ*, დუშეთიდან 7 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 35 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ბაზალეთის ტბის პირას—ტურბაზა. 1626 ბ-ის მიდამოებში გაიმართა *ბაზალეთის ბრძოლა*.



ბავშვის შემოქმედება. «ჩიბუხიანი ბიჭი». 5 წლის გოგონა. გუაში. ბავშვთა ხელოვნების მუზეუმი. 1974. თბილისი.

**ბაზალეთი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში, მდ. ჩხერიმელისა და მისი მარჯვ. შენაკადის ყორნების წყალგამყოფზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ქროლი, ღარიხევი, წიფი). ზ. დ. 400 *მ*, ორჯონიკიძიდან 4 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მესიმინდეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. ციხე.

**ბაზალეთის ბრძოლა 1626,** ბრძოლა ქართლ-კახეთის მეფის თეიმურაზ I-ისა და გ. სააკაძის ლაშქარს შორის. სააკაძის მისწრაფებამ ქვეყნის გაერთიანებისა და თავადთა თვითნებობის ალაგმვისაკენ, ამ უკანასკნელთა უკმაყოფილება გამოიწვია. მათ შეძლეს მტრობა ჩამოეგდოთ გ. სააკაძესა და თეიმურაზ I-ს შორის, რ-საც არ მოსწონდა დიდი მოურავის დამოუკიდებელი ურთიერთობა ოსმ. სულთანთან და დას. საქართველოს მეფე-მთავრებთან. ქართლში მომხდარი განხეთქილების გამოყენება სცადა ირანის შაჰმა აბას I-მა და თეიმურაზ I-ს შერიგება შესთავაზა. ამ გარემოებამ კიდევ უფრო გაამწვავა ურთიერთობა თეიმურაზსა და სააკაძეს შორის. 1626 ზაფხულის დამლევს თეიმურაზი კახეთში გადავიდა, მას თან გადაჰყვა ქართლის დიდ ფეოდალთა ერთი ნაწილი, მათ შორის სააკაძის ცოლისძმა ზურაბ *არაგვის ერისთავი* და იოთამ ამილახვარი. სააკაძის მხარეზე დარჩნენ ქართლის გამგებელი ქაიხოსრო *მუხრანბატონი*, სააკაძის სიძე *იესე ქსნის ერისთავი* და ქართლის სამეფო აზნაურების დიდი ნაწილი. ქართლის ფეოდალთა ერთი ჯგუფი, რ-იც სიმონ II-ს ერთგულობდა, ბრძოლაში არ მონაწილეობდა. სააკაძემ იმერეთის მეფე გიორგი III-ს შესთავაზა მისი ვაჟიშვილის ალექსანდრეს ქართლში გამეფება. გამარჯვების შემთხვევაში ალექსანდრე ქართლ-კახეთის მეფე და იმერეთის ტახტის მემკვიდრე იქნებოდა. ეს საქართველოს გაერთიანების საფუძველს შექმნიდა. გიორგი III-მ წინადადება მიიღო და დამხმარე ჯარიც გამოუგზავნა. სააკაძეს ოსმ. სულთნის ნებართვით სამცხიდანაც მოუვიდა დამხმარე ჯარი. ბრძოლა გვიან შემოდგომაზე, ბაზალეთის ტბასთან გაიმართა. ცუდ ამინდში შორი გზით მოსულ სააკაძის ჯარს არახელსაყრელ პირობებში მოუხდა ბრძოლა. სააკაძემ ერთხანს ბრძოლაში პირადი მონაწილეობა არ მიიღო. გიორგის ცხენზე დავით (დაუთ-ბეგი) *გოგორიშვილი* შეჯდა და მისი სახელით ბრძოლაში შეიჭრა. იგი ზურაბ ერისთავმა მოკლა. ხმა გავარდა, სააკაძე მოკლესო. გიორგი იძულებული გახდა ბრძოლაში ჩამდგარიყო. სასტიკ შეტაკებაში მრავალი დაიხოცა და დაიჭრა (დაჭრილებს შორის იყვნენ გ. სააკაძე, თეიმურაზ I და ზურაბ ერისთავი). ბრძოლა თეიმურაზ I-ისა და ზურაბის გამარჯვებით დამთავრდა, რაც დიდ ფეოდალთა გამარჯვებას მოასწავებდა. ბ. ბ-ში საქართვ. გაერთიანების დიდი საქმე ჩაიშალა. სააკაძის დამარცხების მთავარი მიზეზი გამაერთიანებელ ძალთა სისუსტე იყო.

*ლიტ.*: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964. *გ. ჯამბურია.*


ბაზალტი. «ვეფხი». მოქანდაკე ი. პატარაძე. 1948. გამარჯვების პარკი. თბილისი.

**ბაზალეთის ტბა,** ტბა დუშეთის რ-ნში, ქ. დუშეთის სამხრეთით 5 *კმ*-ზე. ზ. დ. 879 *მ*. ზედაპირის ფართ. 1,22 *კმ*², აუზის ფართ 14,4 *კმ*², მაქს. სიღრმე 7 *მ*, წყლის მოცულობა დაახლ. 5 *მლნ. მ*³. ტბის ქვაბული წარმოიშვა ბაზალეთის ვაკის სამხრ.-დას ნაწილის მულდისებრი გაღუნვის შედეგად. საზრდოობს ატმ. ნალექებითა და დროებითი ნაკადებით. მაქს. დონე — ივნისში, მინ. — ოქტომბერში. იანვარსა და თებერვალში ტბა დაფარულია ყინულით, რ-ის სისქე ცივ ზამთარში 0,5 *მ*-მდე აღწევს, ივლისში წყლის ტემპ-რა 25°C-მდეა. წყალი მომწვანო-მურა ფერისაა, სუსტად მინერალიზებულია (314 *მგ/ლ*). ტბის სამხრ.-აღმ., სამხრ. და დას. ნაწილში იზრდება ლელქაში და სხვ. წყლის მცენარეულობა; 5—6 *მ* სიღრმემდე არის დუმფარა. ბევრია პლანქტონი. ტბაში ბინადრობს ქაშაყი და ნაფოტა; მოშენებულია ხრამული, წვერა და კობრი. ტბა სპორტ. და სამომხმარებლო თევზჭერის ობიექტია. ტბის ჩრდ.-დას. ნაპირიდან გაყვანილია მცირე სარწყავი არხი. *ი. აფხაზავა.*

**ბაზალიომა,** ბ ა ზ ა ლ უ რ უ ჯ რ ე დ ო ვ ა ნ ი კ ი ბ ო, კ ა ნ ი ს კ ა რ ც ი ნ ო ი დ ი, ეპიდერმისის ბაზალური შრისაგან ან კანის დანამატებისაგან წარმოქმნილი კანის სიმსივნე. ბ. ჩვეულებრივ ერთეულია. ჩნდება სახეზე, იშვიათად კიდურებზე ან ტანზე. იზრდება ნელა, ზოგჯერ წლების მანძილზე. არ იძლევა მეტასტაზებს. ბ-ის ნაირსახეობაა კ ა ნ ი ს ბ რ ტ ყ ე ლ ი ზ ე დ ა პ ი რ უ ლ ი ბ. — ქერცლით და სისხლიანი ქერქით დაფარული სხვადასხვა ზომის მოვარდისფრო ბალთები, რ-ებიც განლაგებულია ტანზე, უფრო იშვიათად კიდურებზე და სახეზე. გვხვდება ორივე სქესის პირებში 40 წლის შემდეგ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ახლოფოკუსიანი რენტგენოთერაპია, ელექტროკოაგულაცია, ქირურგიული მოცილება (ამოკვეთა საღი ქსოვილების ფარგლებში).

**ბაზალტი** (ლათ. basaltes, basanites <ბერძნ. basanos — სასინჯი ქვა; სხვა ვერსიით, ეთიოპ. basal — რკინის შემცველი ქვა), ფართოდ გავრცელებული საღი (კაინოტიპური) მუქი ფერის ფუძე ვულკ. ქანი. გაუჯერებელია კაჟმიწით, გამდიდრებულია Mg, Fe და Ca-ის ჟანგებით. შემადგენელი მინერალები: ფუძე პლაგიოკლაზი (ლაბრადორ-ბიტოვნიტი), პიროქსენი (უმთავრესად ავგიტი), ხშირად ოლივინი, იშვიათად რქატყუარა; მადნეულებიდან — მაგნეტიტი ან ილმენიტი. ჩვეულებრივ ბ-ში ამა თუ იმ რაოდენობით გვხვდება ვულკ. მინა. ბ-ის მინით მდიდარ სახესხვაობას ჰ ი ა ლ ო ბ ა ზ ა ლ ტ ი ეწოდება, ხოლო სრულკრისტალურს და რამდენადმე მსხვილმარცვლოვანს — დ ო ლ ე რ ი ტ ი. ნორმალური რიგის ბ-ში ორ ტიპს გამოყოფენ: ოლივინიანს და უოლივინოს, ანუ ტოლეიტურს. პირველი ტიპის ბ-ებში ოლივინი უხვადაა, კაჟმიწის რაოდენობა კი მცირეა (45%). ბ-ების მეორე ტიპში კაჟმიწის რაოდენობა რამდენადმე მეტია (50%), შეიცავს მცირე რაოდენობით მინას ან კვარცს. ოლივინიანი ბ-ები დამახასიათებელია ოკეანური კუნძულებისა და ოროგენის განაპირა მხარეებისათვის, ხოლო ტოლეიტური ბ-ები კონტინენტებს უკავშირდება. ამის გამო ოლივინიან ბ-ებს ოკეანურ ტიპად გამოჰყოფენ, ტოლეიტურს კი — კონტინენტურად.

ბაზალტური ქანები საქართველოში ფართოდაა გავრცელებული. შედარებით ძვ. (იურული, ცარცული, პალეოგენური) ბ-ები (ბაზალტური პორფირიტები) ცნობილია მთიან აფხაზეთში, სამეგრელოში, ლეჩხუმ-იმერეთსა და აჭარა-გურიაში. ახალგაზრდა ბ-ები (ზედამესამეულ-მეოთხეული) გვხვდება სამხრ. საქართველოში ასპინძა-ახალქალაქის, ბოგდანოვკა-წალკის და დმანის-თეთრი წყაროს რ-ნებში. ბ-ების იზოლირებული სხეულები ცნობილია საქართვ. სხვა რ-ნებშიც.

ბ. კარგი საშენი მასალაა. იყენებენ ღორღისა და საცალო ქვის დასამზადებლად, ასევე ნაგებობათა მოსაპირკეთებლად; მკვრივია, კარგად იხეხება, რის გამო მას ძვ. დროიდან (ეგვიპტე, ასურეთი, გვიანდ. რომი, ბიზანტია და სხვ.) იყენებდნენ ქანდაკებებისათვის. საქართველოში საშენ ქვად ბ-ს ძველთაგანვე ხმარობდნენ (ბრინჯაოს ხანის მეგალითური ნაგებობანი). შუა საუკ. ქართლში, მესხეთ-ჯავახეთში ძირითადი საშენი ქვა ბ. იყო. ბ-ითაა აგებული სამშვილდისა და დმანისის ციხესიმაგრეები, მანგლისის ტაძარი, რუისის, წუნდის, აბელიის ეკლესიები, თეძის მონასტერი, ბოლნისის კომპლექსი და სხვ. ბ-განვე ამზადებდნენ ეკლესიათა და სხვა ნაგებობათა გადასახურავ ფილებს. ამჟამადაც საქართვ. ქალაქებში (განსაკუთრებით თბილისში) ბ. ფართოდაა გამოყენებული საშენ მასალად (ცოკოლები, კიბეები, მოაჯირები და სხვ.). ბ. ადვილად ლღვება; ლღობილ ბ-ს (იხ. *ქვის ჩამოსხმა*) იყენებენ მჟავაგამძლე ქიმ. აპარატურის, მილების, ძლიერი დენის ელექტროიზოლატორების დამზადებისათვის და სხვ.

*ლიტ.*: В и л ь я м с Х., Т е р н е р Ф. Дж., Г и л ь б е р т Ч. М., Петрография, М., 1957; З а в а р и ц к и й А. Н., Изверженные горные породы, М., 1955. *ნ. სხირტლაძე.*

**„ბაზალტური“ ფენა,** დედამიწის ქერქის ყველაზე ქვედა ფენა. ქვემოდან ისაზღვრება *მოხოროვიჩიჩის ზედაპირით.* კონტინენტებზე „ბ“ ფ-ს ზემოდან „გრანიტული“ ფენა მოსდევს, ოკეანეებში— ოკეანური ნალექები (დანალექი ფენა); ფიქრობენ, რომ ოკეანურ ზურგობებზე (იხ. *ოკეანის საგები*) იგი უშუალოდ ოკეანის ფსკერსა ქმნის. „ბ.“ ფ-ში სეისმური გრძივი ტალღების გავრცელების სიჩქარე (6,5—7,5 *კმ/წმ*) ბაზალტისათვის ექსპერიმენტულად მიღებულ სიჩქარეებს შეესაბამება. სავარაუდოა, რომ „ბ.“ ფ. აგებულია არა მარტო ბაზალტებით, არამედ ამფიბოლიტებით, გაბროებით და სხვა ფუძე ქანებით. „გრანიტული“ ფენისაგან განსხვავებით „ბ.“ ფ. უწყვეტად გრძელდება როგორც კონტინენტების, ისე ოკეანეების ქვეშაც. *მ. ხუციშვილი.*

**ბაზარდუზუ,** მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, აზერბ. სსრ და დაღ. ასსრ საზღვარზე. სიმაღლე 4466 *მ*. აგებულია ფიქლებითა და პორფირიტებით. მყინვარები.

**ბაზარი** (Bazard) სენტ-ამან (19. IX. 1791, პარიზი, — 29. VII. 1832, კურტრი), ფრანგი უტოპიური სოციალისტი, *სენ-სიმონის* მიმდევარი. ბურბონების რესტავრაციის პერიოდში იყო კარბონარებისა და „ჭეშმარიტების მეგობრების“ საიდუმლო ორგანიზაციების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1828—29 სენ-სიმონისტების სკოლის დავალებით დაწერა შრომა მასწავლებლის მოძღვრების შესახებ. ხელს უწყობდა სენ-სიმონიზმის სოციალ. ტენდენციების განვითარებას. სენ-სიმონისტების სკოლის რელიგიურ თემად გადაკეთების შემდეგ იგი *ანფანტენთან* ერთად თემის „უზენაეს მამად“ გამოაცხადეს. რელიგიის, ქორწინებისა და ოჯახის საკითხებზე უთანხმოების გამო 1831 გავიდა თემიდან.

*თხზ.*: Изложение учения Сен-Симона, М.—Л., 1947.

*ლიტ.*: В о л г и н В. П., Сен-Симон и сен-симонизм, М., 1961.

**ბაზარი,** საქონელგაცვლის სფერო. ზოგჯერ განსაზღვრულ სავაჭრო ადგილსაც უწოდებენ. ტერიტ. საზღვრებისა და მასშტაბების მიხედვით ბ. შეიძლება იყოს ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი, ე რ ო ვ ნ უ ლ ი (საშინაო) და მ ს ო ფ ლ ი ო (საგარეო). ბ-ის წარმოშობას საფუძვლად დაედო შრომის საზ. დანაწილების განვითარება და მწარმოებლის გადაქცევა მესაკუთრედ. ბ-ის პირველი ფორმა იყო უშუალოდ საქონლის გაცვლა გაცვლა. თემებს შორის როდესაც ერთი სახეობის ნაჭარბი პროდუქტი სხვა პროდუქტზე (ცვლებოდა, ხოლო გაცვლის პროპორციები შემთხვევით მყარდებოდა. ფულის გაჩენამ ძირეულად შეცვალა ბ-ზე ურთიერთობის ხასიათი. პროდუქტის პროდუქტზე გაცვლამ ადგილი დაუთმო საქონელგაცვლას ფულის მეშვეობით. გაცვლის პროპორციებმა ბ-ზე ფასების ფორმა მიიღო. ბ-ის საზღვრები გაფართოვდა, ვაჭრობა ადამიანთა საქმიანობის განსაკუთრებულ სფეროდ იქცა. გაჩნდნენ ვაჭრები. საშინაო ბ-ის ინტენს. განვითარება კაპიტალიზმის აღმოცენებასა და განმტკიცებასთან არის დაკავშირებული. კაპიტალიზმი ქმნის, ერთი მხრით, წარმოების საშუალებათა ბ-ს,

მეორე მხრით, მოხმარების საგნების ბ-ს. კაპიტალ. ბ-ზე მიმოიქცევა *სასაქონლო კაპიტალი* (წარმოების საშუალებები და მოხმარების საგნები), *სასესხო კაპიტალი* და *სამუშაო ძალა*. სამუშაო ძალის ბ-ის არსებობა კაპიტალიზმის სპეციფ. ნიშანია. წარმოების განსაზოგადოება და შრომის საზ. დანაწილების გაღრმავება სპობს ადგილობრივი ბ-ების განცალკევებულობას და ითრევს მათ ერთიან ეროვნ. ბ-ში. განვითარების შემდგომ ეტაპზე სხვადასხვა ეროვნ. ბ-ები ერთიანდებიან ერთიან, ყოვლისმომცველ მსოფლიო ბ-ში.

მსოფლიო ბ. XVI ს-ში გაჩნდა, კაპიტალიზმის მანუფაქტურულ პერიოდში და საბოლოოდ XIX ს-ში ჩამოყალიბდა მსხვილი მრეწვ. და მიმოსვლის საშუალებათა განვითარების შედეგად. მსოფლიო ბ-ის ჩამოყალიბების პროცესი დასრულდა იმპერიალიზმის სტადიაზე, როცა შეიქმნა კაპიტალ. მეურნ. მსოფლიო სისტემა. მსოფლიო ბ-ზე ვლინდება საქონლის ინტერნაც. ღირებულება და მსოფლიო ფასები. კაპიტალ. ბ-თვის დამახასიათებელი ანარქია და უთანაბრო განვითარება კიდევ უფრო გაძლიერდა იმპერიალიზმის ეპოქაში, როცა საერთაშ. მონოპოლიებმა დაამყარეს ბატონობა მსოფლიო ბ-ზე და დაინაწილეს იგი მონოპოლიურად მაღალი მოგების მისაღებად. კაპიტალიზმის საერთო კრიზისის პერიოდში ბ-ის პრობლემა კიდევ უფრო მწვავდება კაპიტალ. ექსპლუატაციის სფეროს ნაწილობრივი შეზღუდვის შედეგად. II მსოფლიო ომის შემდეგ ერთიანი ყოვლისმომცველი კაპიტალ. მსოფლიო ბ. დაიშალა ორ მსოფლიო ბ-ად — მსოფლიო სოციალ. ბ-ად და მსოფლიო კაპიტალ. ბ-ად. სოციალ. ბ. ძირეულად განსხვავდება კაპიტალ. ბ-გან. სოციალიზმის დროს არ არსებობს სამუშაო ძალის ბ., ვინაიდან სამუშაო ძალა აღარ არის საქონელი, საქონელმიმოქცევაში აღარ მონაწილეობს მიწა, ბუნებრივი სიმდიდრეები და სხვ., მყარდება საქონელგაცვლის გეგმაზომიერი პროპორციები, რაც უზრუნველყოფს სოციალ. ბ-ის უკრიზისო განვითარებას. სსრკ-ში ო რ გ ა ნ ი ზ ე ბ უ ლ ი ბ-ის (ე. ი. ისეთი ბ-ის, სადაც გამყიდველია სოციალ. საწარმო, ხოლო მყიდველი — მშრომელები) პარალელურად მოქმედებს ა რ ა ო რ გ ა ნ ი ზ ე ბ უ ლ ი ბ., სადაც გამყიდველები და მყიდველები არიან კოლ-ბები და ქალაქისა და სოფლის მშრომელების გარკვეული ნაწილი. ორგანიზებულ ბ-ზე ფასები გეგმიანად მყარდება სახელმწიფოს მიერ, არაორგანიზებულზე კი მოთხოვნამიწოდების გავლენით. არაორგანიზებული ბ-ის ფასებზე გავლენას ახდენს ორგანიზებულ ბ-ზე გამოტანილი, სახელმწ. ფასით გასასყიდი საქონლის მასა. სსრკ-ში არაორგანიზებული ბ-ის ტიპია საკოლმეურნეო ბაზარი (იხ. *ბაზარი საკოლმეურნეო*).

მსოფლიო სოციალ. ბ-ზე სოციალ. სახელმწიფოები ამყარებენ ურთიერთხელსაყრელ სავაჭრო გარიგებებს, რაც დადებითად მოქმედებს ამ ქვეყნების ეკონ. და კულტურის კომპლ. განვითარებაზე. სოციალ. სახელმწიფოებს შორის საქონელგაცვლის განვითარებას ხელს უწყობს მსოფლიო სოციალ. მეურნ. ჩარჩოებში წარმოების სპეციალიზაციისა და კოოპერირების გაღრმავება. სწორედ ამას ითვალისწინებს *ეკონომიკური ურთიერთდახმარების საბჭოში* შემავალი ქვეყნების მიერ 1970 მიღებული მსოფლიო სოციალ. სისტემის ქვეყნების ეკონ. ინტეგრაციის კომპლ. პროგრამა. მსოფლიო სოციალ. ბ. მტკიცეა, მასზე არ მოქმედებს კონიუნქტურული ცვლილებები, მისთვის უცხოა გასაღების სიძნელეები, ეკონ. ბარიერები და შეზღუდვები, აქ პარტნიორები არიან სახელმწ. და კოოპ. ორგანიზაციები. სოციალ. ბ-ზე ფასები ხანგრძლივი პერიოდის მანძილზე სტაბილურია და დაზღვეულია მსოფლიო ფასების სპეკულანტური გავლენისაგან.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ეგრეთწოდებული ბაზრების საკითხის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; მ ი ს ი ვ ე, კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, იქვე, ტ. 3; К а г а н о в Е. Д., Социалистическое воспроизводство и рынок, М., 1966; К р у т и к о в Ф. А., Теоретические основы определения ёмкости рынка, М., 1965; Л е в и н А. И., Социалистический внутренний рынок, М., 1973.

**ბაზარი,** ისტორიული ქალაქი ფეოდ. საქართველოში. წყაროებში გვხვდება ძეგამისა და ზეგამის სახელწოდებითაც. მდებარეობდა ღდევანდ. ქ. ბელაქნიდან 16 *კმ*-ის დაშორებით (ახლანდ. აზერბ. სსრ). წყაროებში პირველად მოხსენიებულია 1392. XV—XVI სს-ში ბ. კახეთის სამეფოს მნიშვნელოვანი სავაჭრო-ეკონ. ცენტრი იყო. ბ-ის ეკონ. დაწინაურებაში დიდი როლი შეასრულა მისმა სიახლოვემ აბრეშუმის სავაჭრო გზასთან. ამ გზით აღმ. საქართველოს გაცხოველებული ურთიერთობა ჰქონდა შაქსა და შემახასთან. ბ. დიდად დააზარალა შაჰ-აბას I-ის ლაშქრობებმა (XVII ს.). ამის შემდეგ ბ-მა თანდათან დაკარგა ადრინდელი მნიშვნელობა, გაუკაცრიელდა და ნანგრევებად იქცა.

*ლიტ.*: გ ვ ა ს ა ლ ი ა ჯ., თ ო დ რ ი ა თ., გვიანფეოდალური ხანის კახეთის სამეფოს პოლიტიკური საზღვრები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1971, [ტ.] 4. *ჯ. გვასალია.*

**ბაზარი საკოლმეურნეო,** პირადი მოხმარების საგნების, უმთავრესად სოფ. მეურნ. პროდუქტებით და სურსათ-სანოვაგით ვაჭრობისათვის განკუთვნილი ადგილი, მოედანი, ან სპეციალურად ამისათვის აგებული შენობა, სადაც საქონელზე ფასები მყარდება მოთხოვნამიწოდების თანაფარდობის გავლენით. ბ-ზე კოლ-ბები და კოლმეურნეები, აგრეთვე მუშები და მოსამსახურეები, რ-თაც პირადი დამხმარე მეურნეობა აქვთ, ჰყიდიან სოფ. მეურნ. ნაჭარბ პროდუქტებს, რ-იც მიღებულია პირად დამხმარე მეურნეობაში ან შრომა დღეებზე — საზ. მეურნეობაში დახარჯული შრომის ანაზღაურების ფორმით (იხ. სტ. *საკოლმეურნეო ვაჭრობა*).

**ბაზედოვი,** ბ ა ზ ე დ ო (Basedow) იოჰან ბერნჰარდ (11. IX. 1724, ჰამბურგი, — 25. VII. 1790, მაგდებურგი), გერმ. პედაგოგი. გამოხატავდა ახალგაზრდა გერმ. ბურჟ. ინტერესებს. აკრიტიკებდა იმდროინდელ სკოლას სქოლასტიკისა და ცხოვრებისაგან მოწყვეტისათვის, მოითხოვდა საბუნებისმეტყველო დისციპლინებისა და ახ. ენების შესწავლას, ცდილობდა თავიდან აეცილებინა ეკლესიის ჩარევა თავისი ფილანთროპინის(ინტერნატის ტიპის სასწ. დაწესებულება) საქმეებში, მხარს უჭერდა რელიგიურ შემწყნარებლობას.

*ლიტ.*: П и с к у н о в А. И., Очерки по истории прогрессивной немецкой педагогики конца XVIII — начала XIX вв., М., 1960.

**ბაზედოვი,** ბ ა ზ ე დ ო (Basedow) კარლ (1799—1854), გერმ. ექიმი. დაამთავრა სამედ. ფაკ-ტი ჰალეში. პარიზში ქირურგიაში დახელოვნების შემდეგ, 1822-იდან 32 წლის მანძილზე მუშაობდა მერზებურგში ოლქის ექიმად. მსოფლიო აღიარება მოუპოვა ნაშრომმა, რ-შიც მოცემულია ე. წ. მერზებურგის ტრიადის (*ჩიყვი, ეგზოფთალმი, ტაქიკარდია*) ზუსტი დახასიათება. ბ-ის მიერ აღწერილ დაავადებას მისი სახელი ეწოდა.

*ლიტ.*: Carl A. von Basedow, წგნ.: M a j o r R., Classic description of disease, Oxf., 1955, p. 282.

**ბაზედოვის სნეულება,** ფარისებრი ჯირკვლის ფუნქციის მომატებასთან დაკავშირებული დაავადება. აღწერა გერმანელმა ექიმმა *კ. ბაზედოვმა*. იგივეა, რაც *ჩიყვი დიფუზიური ტოქსიკური.*

**ბაზელი** (გერმ. Basel; ფრანგ. Bâle), ქალაქი შვეიცარიის ჩრდ. ნაწილში, შვეიცარიისა და საფრ.-გერმ. საზღვრის შესაყარზე. ადმინისტრაციულად ნახევარკანტონს უთანაბრდება. გაშენებულია მდ. რაინის ნაპირზე. სიდიდით ქვეყნის მეორე ქალაქია. 204,9 ათ. მცხ., გარეუბნებიანად დაახლ. 370 ათ. (1973).

ბ. პირველად იხსენიება 374 როგორც რომაელთა გამაგრებული ადგილი Basilia. XIV ს-ში მოიპოვა საიმპერიო ქალაქის უფლებები, დაიმორჩილა სასოფლო თემები და გახდა ბ-ის კანტონის ცენტრი. 1501 შევიდა შვეიც. კონფედერაციაში. XV ს. დამლევიდან და XVI ს-ში იყო ვაჭრობის, ხელოსნობის, საკრედიტო სავაჭრო ოპერაციების, წიგნის ბეჭდვის და ჰუმანიზმის ერთ-ერთი ცენტრი ევროპაში. 1525 აქ დაიწყო გლეხთა და ქალაქის ღარიბთა მოძრაობა (ჩაახშეს 1526). 1529 გატარდა რეფორმაცია, ბ-ის ოლიგარქიულ-პატრიციულმა რეჟიმმა გამოიწვია გლეხთა და მოქალაქეთა მრავალრიცხოვანი (1653, 1789 და სხვ.) აჯანყებები. 1833 სოფლის მოსახლეობამ შეიარაღებული ბრძოლით მიაღწია დამოუკიდებელი ბ-ის სასოფლო ნახევარკანტონის დაარსებას. ბ. იყო მრავალი საერთაშ. ხელშეკრულების დადების ადგილი. 1869 ბ-ში შედგა I ინტერნაციონალის IV კონგრესი, 1912 — II ინტერნაციონალის კონგრესი.

ბ. საერთაშ. მნიშვნელობის დიდი სავაჭრო-საფინანსო ცენტრია, მსხვილი სატრანსპ. კვანძი, ნავსადგური მდ. რაინსა და რაინ—რონის არხზე. ბ-ზე, ძირითადად მის პორტზე, მოდის ქვეყნის მთელი ექსპორტისა და იმპორტის 40%-მდე. ბ-შია შვეიც. და საერთაშ. ანგარიშსწორებათა მრავალი ბანკი. აქ ეწყობა ყოველწლიური სამრეწვ. ბაზრობები. მრეწველობით ჩამორჩება მხოლოდ ციურიხს. ბ. არის ქიმ., აბრეშუმის, ფარმაცევტული, მანქანათსაშ., ელექტროტექ. მრეწველობის, წიგნის ბეჭდვისა და წიგნით ვაჭრობის ცენტრი.

ქალაქს ორ ნაწილად ყოფს მდ. რაინი. დიდ ბ-ში, რ-იც მდინარის მარცხ. ამაღლებულ ნაპირზე მდებარეობს, დაცულია ძირითადი არქიტ. ძეგლები. პატარა ბ-ში (ახ. ქალაქი) განლაგებულია სამრეწვ. საწარმოები. ორივე ნაწილი დაკავშირებულია 5 ხიდით. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: რომანულ-გოთიკური ტაძარი (დაიწყო 1019, შენდებოდა XV ს-მდე), XVI ს. ფრესკებით შემკული რატუშა; ხელოვნებისა და ხელობათა სკოლის კომპლექსი (1962—63, არქიტ. გ. ბაური), რ-იც შემკულია ჟ. არპისა და სხვ. სკულპტურული ნამუშევრებით. ბ-ის საჯარო სამხატვრო მუზეუმში დაცულია აღორძინების ხანის ფერმწერთა (ჰ. ჰოლბაინი, ჰ. ბალდუნგი) და იმპრესიონისტების ტილოები, ო. როდენის, ა. მაიოლისა და სხვათა სკულპტურული ნამუშევრების მდიდარი კოლექცია. უნ-ტი (1460), ისტ. და ეთნოგრ. მუზეუმი.

**ბაზელის მანიფესტი 1912,** მანიფესტი, რ-იც მიიღეს II ინტერნაციონალის ბაზელის (შვეიცარია) კონგრესზე (24—25 ნოემბ.) ბალკანეთში 1912 წ. 9 ოქტ. დაწყებული ომისა (იხ. *ბალკანეთის ომები 1912—13*) და მოსალოდნელი მსოფლიო ომის საშიშროებასთან დაკავშირებით. ბ. მ-მა მოუწოდა საერთაშ. პროლეტარიატს დაუნდობლად ებრძოლა ომისა და მის გაჩაღებაში დამნაშავე კაპიტალ. სახელმწიფოთა გაბატონებული კლასების წინააღმდეგ, დაადასტურა II ინტერნაციონალის შტუტგარტის კონგრესის (1907) რეზოლუციის ძირითადი დებულებები, მიუთითა, რომ ომი, თუ იგი დაიწყებოდა, გამოიწვევდა ეკონ. და პოლიტ. კრიზისს, რ-იც უნდა გამოეყენებინათ „კაპიტალიზმის დამხობის დასაჩქარებლად". ვ. ი. ლენინი ბ. მ-ის შესახებ წერდა: „ეს რეზოლუცია აჯამებს ყველა ქვეყნის უზარმაზარ პროპაგანდისტულ და სააგიტაციო



ბაზელი. რომანულ-გოთიკური ტაძარი 1019—XV ს.



ბაზი.

ლიტერატურას ომის წინააღმდეგ და წარმოადგენს ომზე სოციალისტურ შეხედულებათა და ომის მიმართ ტაქტიკის ყველაზე ზუსტსა და სრულს, ყველაზე საზეიმო და ფორმალურ გადმოცემას“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 241).

I მსოფლიო ომის დასაწყისშივე II ინტერნაციონალის ოპორტუნისტმა ლიდერებმა დაივიწყეს ბ. მ. და ყოველნაირად იცავდნენ თავიანთი ბურჟ. მთავრობების იმპერიალ. პოლიტიკას.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., II ინტერნაციონალის კრახი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21; მ ი ს ი ვ ე, ოპორტუნიზმი და II ინტერნაციონალის კრახი, იქვე; მ ი ს ი ვ ე, სოციალიზმი და ომი, იქვე.

**ბაზელის საეკლესიო კრება,** მსოფლიო საეკლ. კრება, მიმდინარეობდა 1431—49, ჯერ ბაზელში, ხოლო 1448-იდან ლოზანაში, პაპობის დაცემისა და ადრეული რეფორმაციული მოძრაობის წარმატებების ვითარებაში. ბ. ს. კ-ზე გაჩაღდა ბრძოლა პაპის მომხრეთა და მსოფლიო საეკლ. კრებების ზემდგომობის მომხრეთა შორის. კრებამ დაამტკიცა *კონსტანცის საეკლესიო კრების* (1414—18) გადაწყვეტილება პაპზე მსოფლიო საეკლ. კრების ზემდგომობის შესახებ, აკრძალა პაპის კურიის სასარგებლოდ რიგი საეკლ. გადასახადების, კერძოდ *ანატების* აკრეფა, გამოაცხადა პროვ. საეკლ. კრებების რეგულ. მოწვევის საჭიროება. ჰუსიტების გამარჯვებებმა ჩეხიაში აიძულა ბ. ს. კ. კომპრომისზე წასულიყო ზომიერი ჰუსიტების — მებარძიმეთა მიმართ (1433 მათთან დაიდო ხელშეკრულება — პრაღის კომპაქტატები). პაპმა *ევგენი IV-მ* არ ცნო ბ. ს. კ-ის გადაწყვეტილებანი და მის საპირისპიროდ 1438 ფერარაში მოიწვია საეკლ. კრება, რ-იც შემდეგ ფლორენციაში გადაიტანა (იხ. *ფერარა-ფლორენციის საეკლესიო კრება*). ბ. ს. კ-მ გადააყენა ევგენი IV და ფელიქს V-ის სახელით (შემდგომ ეწოდა ანტიპაპი) პაპად აირჩია სავოიის ჰერცოგი ამადეო VIII. მას შემდეგ, რაც ბ. ს. კ-ის მომხრე ერ. მბრძანებლები ევგენი IV-ის მხარეზე გადავიდნენ,საეკლ.კრების ზემდგომობის დამცველთა პოზიციები შესუსტდა. 1448 ლოზანაში გადატანილმა ბ. ს. კ-მ 1449 ცნო ახ. პაპი *ნიკოლოზ V* და თავი დაშლილად გამოაცხადა. ამ მარცხმა დასცა კათოლ. ეკლესიის ავტორიტეტი და ნიადაგი მოუმზადა რეფორმაციას.

**ბაზენი** (Bazaine) აშილ ფრანსუა (13. II. 1811, ვერსალი, — 23. IX. 1888, მადრიდი), საფრ. მარშალი (1864), ალჟირის (1835), ესპანეთის (1837), ყირიმის (1853—56),ავსტრია-იტალია-საფრ. (1859) ომებისა და 1862—67 მექსიკის ექსპედიციის მონაწილე. საფრ.-პრუსიის ომის (1870—71) დროს მეთაურობდა მე-3 კორპუსს, 12 აგვისტოდან რაინის არმიას. 18 აგვ., გრაველოტისა და სენ-პრივის ბრძოლების შემდეგ, უკან დაიხია და გამაგრდა მეცის ციხესიმაგრეში, რ-საც გარს პრუსიის ჯარები შემოერტყნენ. 1870 წ. 27 ოქტ. 173-ათასიანი არმიით სამარცხვინოდ დანებდა, ციხესიმაგრე ჩააბარა მოწინააღმდეგეს. 1873 სამხ. სასამართლომ ბ-ს სიკვდილი მიუსაჯა, რ-იც 20 წლიანი პატიმრობით შეუცვალეს. 1874 გაიქცა ციხიდან. სიცოცხლის უკანასკნელი წლები ესპანეთში გაატარა.

**ბაზენი** (Bazin) ერვე [ნამდვ. სახელი და გვარი ჟან პიერ მარი ე რ ვ ე-ბ ა ზ ე ნ ი (Hervé-Bazin)] (დ. 17. IV. 1911, ანჟე), ფრანგი მწერალი. მისი ლექსების პირველი კრებულებია „ნაწილაკები“ (1933) და „სახეები“ (1934); II მსოფლიო ომის დროს წინააღმდეგობის მოძრაობის მონაწილე იყო. 1947 ლირ. კრებულში „დღეები“ აპოლინერის პრემია მიენიჭა. მისი უმთავრესი ნაწარმოებია ავტობიოგრ. დილოგია „რეზოთა ოჯახი“ („გველი მუჭში“, 1948 და „პატარა ცხენის სიკვდილი“, 1949). აღსანიშნავია აგრეთვე ნოველათა კრებ. „ქორწინებათა ბიურო“ (1951), რომანები „აღდგე და ვიდოდე“ (1952), „ქუდმოხდილი“ (1963). ამ ნაწარმოებთა ძირითადი თემაა ბურჟ. ოჯახის რღვევა, მორალური დაცემა. ბ. გონკურების აკად. წევრი (1958-იდან) და მონაკოს დიდი ლიტ. პრემიის ლაურეატია (1957).

**ბაზი** (სპარს. ბაზ—მიმინო, ქორი), მონადირე დამჭერ ფრინველთა ზოგადი სახელი. განეკუთვნება მთის არწივი, სონლული, გავაზი, შავარდენი, ქორი, მიმინო და ნაწილობრივ მარჯანი. ყირგიზეთსა და ყაზახეთში მთის არწივით (ბერკუტი) ნადირობენ მელაზე, კურდღელზე, ზოგჯერ მგელზეც; ქორით — იხვზე, ბატზე, ხოხობზე, გნოლზე; თურქმენეთში გავაზი სანადიროდ შემოდგომასა და ზამთარში გაჰყავთ. ბ-ს იჭერენ ბადით, ხაფანგით ანდა ნახევრადშებუმბვლილი ბარტყი ამოჰყავთ ბუდიდან, შებუმბვლის შემდეგ მართავენ წვრთნიან ნადირ-ფრინველზე სანადიროდ, ზრდასრულს კი აჩვევენ ადამიანს და გარემო პირობებს. ბ-ს კვებავენ ხორცით. სათანადო მოვლით მთის არწივს სანადიროდ იყენებენ 20 წლის ასაკამდე, გავაზსა და ქორს 5 — 7 წლამდე.

ბ-ით ნადირობა, როგორც სპორტის სახეობა, საქართველოში ძველთაგანვე იყო გავრცელებული. ქორით ნადირობდნენ ხოხობსა და ტყის ქათამზე, იშვიათად იხვზე, მიმინოთი — მწყერზე, ლაღასა და წყლის ფრინველზე ქორსა და მიმინოს ახლაც წვრთნიან (მართავენ). ბ-ს იჭერენ სამკუთხედი ფორმის ჩიტბადით გორაკზე (საირაო), სადაც შემოდგომაზე თავს იყრიან გადამფრენი მტაცებელი ფრინველები. ქ. მახარაძეში სექტემბრის თვეში დაწესებულია ბაზიერის დღე. 1969-იდან საქართველოში ყოველწლიურად ტარდება გამოფენა-შეჯიბრი, სადაც შეფასება ეძლევა ბ-ის გარეგნობასა და გაწვრთნილობას. ამჟამად დას. საქართველოში მიმინოთი მწყერზე ნადირობენ.

**ბაზი** (Bombus), ბუდის მშენებელი საზ. მწერების გვარი ფუტკრისებრთა ოჯახისა. საკმაოდ მსხვილი, 3,5 *სმ*-მდე სიგრძის სხეული ხშირი ბუსუსით აქვს დაფარული. ამჟამად ცნობილია ბ-ის 300-მდე სახეობა, რ-ებიც ფართოდაა გავრცელებული ზომიერსა და ცივ სარტყელში. ავსტრალიასა და ახალ ზელანდიაში ბ. შეყვანილია ევროპიდან წითელი სამყურას დამტვერვის მიზნით. ბუდეს აშენებს დედალი ბ., კვერცხების დაყრიდან 20—25 დღის შემდეგ იჩეკებიან პირველი „მუშები“, ზაფხულის მიწურულში კი — დედლები და მამლები. განაყოფიერება შემოდგომაზე ხდება, რის შემდეგ მამლები იღუპებიან, დედლები კი მყუდრო ადგილებში იზამთრებენ. ბ. სასარგებლო მწერია, ითვლება მრავალი მცენარის (მაგ., წითელი სამყურას) საუკეთესო დამმტვერავად (ამის გამო ბოლო დროს ცდილობენ მის მოშინაურებას). ზოგი ბ. ფაკულტატური პარაზიტია საკუთარ და მონათესავე სახეობის ბუდეში.

**ბაზიდიუმი** (ბერძნ. basidion —ფუძე, საძირკველი), *ბაზიდიუმიანი სოკოების* სასპორე ორგანო.

**ბაზიდიუმიანი სოკოები,** ბ ა ზ ი დ ი ო მ ი ც ე ტ ე ბ ი (Basidiomycetes) (ბერძნ. basidion — ფუძე, ძირი და mykēs — სოკო), უმაღლესი სოკოების კლასი, რ-თა გამრავლების ორგანოა ბ ა ზ ი დ ი უ მ ი. ტიპობრივ მომწიფებულ ბაზიდიუმს 4 ერთუჯრედიანი სპორა (ბაზიდიოსპორა) აქვს, რ-ებიც განსაკუთრებულ გამონაზარდებზე—სტერიგმებზე სხდება. გაღივების დროს თითოეული ბაზიდიოსპორა იძლევა პირველად ჰაპლოიდურ (იხ. *ჰაპლოიდი*) მიცელიუმს, რ-იც ჩვეულებრივ მალე იცვლება დიპლოიდურით (იხ. *დიპლოიდი*), რასაც ბ. ს-ის უმრავლესობაში წინ უძღვის ერთი და იმავე ან სხვადასხვა (*ჰეტეროთალიზმი*) მიცელიუმის უჯრედების შერწყმა. მიცელიუმზე ვითარდება ნაყოფსხეულები. შემდეგ მიმდინარეობს *მეიოზი*, რაც უმეტესად 4 ბირთვის წარმოქმნით მთავრდება. თითოეული ბირთვი ამ დროისათვის უკვე ჩამოყალიბებულ ბაზიდიოსპორებში გადადის.

ბ. ს-ის კლასი 15 ათასზე მეტ სახეობას შეიცავს. მრავალი მათგანი იჭმება (ბებერასოკო, დათვისსოკო, არყასოკო და სხვ.), ზოგი შხამიანია (შხამასოკო, თეთრი შხამასოკო და სხვ.); ზოგიერთი იწვევს მერქნის ლპობას, ზოგიც აზიანებს სას.-სამ. კულტურებს. ნაყოფსხეულებისა და სასპორე სხეულების მიხედვით ბ. ს. ორ ქვეკლასად იყოფა: ჰ ო ლ ო ბ ა ზ ი დ ი ო მ ი ც ე ტ ე ბ ა დ (Holobasidiomycetes) და ფ რ ა გ მ ო ბ ა ზ ი დ ი ო მ ი ც ე ტ ე ბ ა დ (Phragmobasidiomycetes).

**ბაზიერთუხუცესი,** სანადირო უწყების უფროსი გვიანდ. ფეოდ. საქართველოს სამეფო კარზე. მას ემორჩილებოდნენ *ბაზიერი*, ტყისმცველი და ამ უწყების სხვა მოხელეები.

**ბაზიერი,** ბ ა ზ ი ა რ ი (სპარს.), ქორშავარდენთა სანადიროდ დამგეშავ-მწვრთნელი და მეთვალყურე ფეოდ. საქართველოში (იხ. *ბაზი*). ევალებოდა აგრეთვე შავარდნის ბუდის დაცვა და საშავარდნო გადასახადის აკრეფის თვალყურის დევნება. ვახტანგ მეფის *დასტურლამალის* მიხედვით (კარი 59, პ. 193—195), იყვნენ ქორის, შავარდნისა და გავაზის ბ-ები. სამეფო კარის ბ. სანადირო უწყებას ეკუთვნოდა და *ბაზიერთუხუცესს* ემორჩილებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970.

*მ. კეკელია.*

**ბაზილდონი** (Basildon), ქალაქი დიდ ბრიტანეთში (ესექსის საგრაფო), ლონდონის აღმოსავლეთით. 137,6 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო კვანძი. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი (მანქანათმშ., ელექტროტექ., სამკერვალო წარმოება).

**ბაზილევიჩი** კონსტანტინე ვასილის ძე [12 (24). V. 1892, კიევი, — 3. III. 1950, მოსკოვი], საბჭ. ისტორიკოსი. ერთ-ერთი პირველი რუსი სამხ. მფრინავი. 1918 მოხალისედ შევიდა წითელ არმიაში. 1922 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1935-იდან მოსკ. უნ-ტის, 1939-იდან სკკპ ცკ-თან არსებული უმაღლესი პარტ. სკოლის პროფესორი. იკვლევდა XV—XVII სს. რუსეთის სახელმწ. პოლიტ., სოც-ეკონ. ისტორიისა და კლასობრივი ბრძოლის საკითხებს. ავტორია მონოგრაფიისა „რუსეთის საგარეო პოლიტიკა ცენტრალიზებული სახელმწიფოს შექმნის პერიოდში, XV ს. II ნახევარი“ (მ. ლომონოსოვის სახ. I ხარისხის პრემია, სიკვდილის შემდეგ).

*ლიტ.*: К. В. Базилевич, «Вопросы истории», 1950, № 7 (შრომების ნუსხა).

**ბაზილიკა** (ბერძნ. basilikē — მეფის სახლი), გეგმით სწორკუთხედის ფორმის უგუმბათო შენობა, რ-საც შიგნით, სიგრძივი მიმართულებით, სვეტების ან ბურჯების რიგი სამ ან ხუთ *ნავად* ყოფს. აფსიდით დაბოლოებული შუა ნავი ცალფერდა სახურავებით გადახურულ გვერდითა ნავებზე განიერი და მაღალია. სინათლე შემოდის მისი კედლების ზედა ნაწილში დაყოლებული სარკმლებიდან. ადრინდ. ქრისტიანულ ბ-ს ხშირად დას. მხრიდან ეკვრის დიდი, გეგმით სწორკუთხოვანი *ატრიუმი*. ატრიუმსა და ძირითად ეკლესიას შორის, შესასვლელის წინ, მოთავსებულია *სტოა*. ხოლო საკურთხევლის აფსიდსა და ნავებს შორის განივი ნავი *ტრანსეპტი*. რომაულ და ადრინდ. ქრისტ. ბაზილიკებში გამოყენებული იყო ხის ნივნივებიანი ღია გადახურვა, რ-იც მოგვიანებით კამაროვანი გადახურვით



1



2



3 4



5



6 7

ბაზიდიუმიანი სოკოები: ერთუჯრედიანი ბაზიდიუმი — 1. Russula; 2. Sclerodon; 3. Dacryomyces. მრავალუჯრედიანი ბაზიდიუმი; 4. Ustilago; 5. Uromyces; 6. Auricularia; 7. Tremella.



შეიცვალა. ბ-ს ძვ. საბერძნეთში უწოდებდნენ კარიბჭეს, სადაც სხდომებს ატარებდა ათენის არქონტი — ბაზილევსი, ძვ. რომში—სასამართლოსა და სავაჭრო გარიგებათა შენობას (პორციუსის, ემილიუსის, იულიუსის, ულპიუსის, მაქსენციუსის ბ-ები). შემდეგში ბ. გახდა ადრინდ. ქრისტ. ტაძრის ძირითადი ტიპი. იგი განვითარებული სახით გვხვდება ბიზანტიურ, რომაულ, გოტიკურ, აგრეთვე, აღორძინების ხანის და ბაროკოს ხუროთმოძღვრებაში. საქართველოში ბ. გავრცელებული იყო უმეტესად ადრინდ. ფეოდ. ხანაში. ქართულ ბ-ს არა აქვს ატრიუმი, ნართექსი და ტრანსეპტი. კონსტრუქციულად დამახასიათებელია კამაროვანი გადახურვა, მასიური ბოძები ან თაღები, საშენ მასალად გამოყენებულია ქვა. საქართველოში შემუშავდა აგრეთვე ბ-ის თავისებური ვარიანტი, რ-საც ქართვ. მეცნიერებმა *სამეკლესიიანი ბაზილიკა* უწოდეს. ყველაზე მნიშვნელოვანი ქართული ბაზილიკები (*ბოლნისის სიონი, ურბნისი, ხაშმი, ანჩისხატი, წყაროსთავი* და სხვ.) V—VI სს. განეკუთვნება.

**ბაზილიკატა,** ლ უ კ ა ნ ი ა (Basilicata; Lucania), ოლქი იტალიაში, აპენინის ნ.-კ. სამხრ. ნაწილში. ბ-ის ტერიტ. იყოფა მატერისა და პოტენცის პროვინციებად. ფართ. 10 ათ. *კმ*². მოსახლ. 620 ათ. კაცი (1971). მნიშვნელოვანი ქალაქებია: მატერა, პოტენცა. სამხრ.-აღმ-ით ესაზღვრება ტარანტოს (იონიის ზღვა), სამხრ.-დას-ით—პოლიკასტროს (ტირენის ზღვა) ყურეები. დას., სამხრ. და ჩრდ. ნაწილი უკავია ლუკანიის აპენინებს, აღმ. — ლე-მურჯეს პლატოს, სამხრ.-აღმ. — სანაპირო დაბლობს. ჰავა მშრალი, ხმელთაშუა ზღვის. გამეჩხრებული ქსეროფიტული ტყე და ბუჩქნარი.

ეკონომიკურად ბ. ქვეყნის ერთ-ერთი ჩამორჩენილი ოლქია. ეკონ. საფუძველია სოფ. მეურნეობა. მთავარი სას.-სამ. კულტურაა ხორბალი, შვრია; მოჰყავთ აგრეთვე პარკოსნები, კომბოსტო, პილპილი, საადრეო ბოსტნეული. სასაძოვრო მეცხოველეობა.

კვების, ხის დასამუშ., სამკერვალო მრეწვ. საწარმოები და კუსტ. სახელოსნოები. ქ. მერკურის ლიგნიტების ბაზაზე მუშაობს თესი. ელექტროენერგიას უმთავრესად ჰესი იძლევა. ნავთობქიმ. მრეწვ. (ბარი, მონოპოლი, ფერანდინა), საგლინავი ქ-ნა (პოტენცა), სატრანსპ. მანქანათმშ. საწარმოები (მატერა), ქაღალდის ფ-კა (ვენოსა).

**ბაზისი,** იხ. *ბაზისი და ზედნაშენი.*

**ბაზისი** (ბერძნ. basis — ფუძე, საფუძველი) ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი, სვეტის, ბოძის ქვედა საყრდენი ნაწილი. ბ. სხვადასხვაგვარია სიმაღლითა და პროფილის მიხედვით.



ბაზისი არქიტექტურაში.

**ბაზისი** გ ე ო დ ე ზ ი ა შ ი, ადგილზე უზუსტესად გაზომილი ხაზი, რ-ის საშუალებით გამოითვლება მასთან გეომეტრიულად დაკავშირებული ხაზები და პუნქტების კოორდინატები. გამოთვლისათვის საჭიროა ასევე გაიზომოს საბაზისო ქსლის ყველა კუთხე.

**ბაზისი და ზედნაშენი,** ისტორიული მატერიალიზმის ერთ-ერთი ძირითადი კატეგორიები. საზ. ცხოვრება მატერ. და იდეოლოგიური მოვლენების რთული სისტემაა. მარქსამდელი მოაზროვნეები, როგორც იდეალისტები, ისე მატერიალისტები, ისტ. ახსნაში იდეალისტები იყვნენ, საზ. ცხოვრებაში გადამწყვეტ როლს იდეებს მიაწერდნენ. მარქსმა და ენგელსმა აღმოაჩინეს ისტ. მატერიალ. ახსნის პრინციპი, საზოგადოებრივი ყოფიერებით საზ. ცნობიერების განსაზღვრულობის კანონი, და ამ საფუძველზე ახსნეს ადამიანთა საზ-ბის მთელი ისტორია. ეს ურთულესი სფერო მარქსიზმის კლასიკოსებმა მეცნიერულად გააანალიზეს საზოგადოებრივი ყოფიერებისა და საზოგადოებრივი ცნობიერების, საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაციის, წარმოების წესის, საწარმოო ძალებისა და წარმოებითი ურთიერთობების, ბ. და ზ-ის და სხვა კატეგორიათა მთელი სისტემის მეშვეობით. ბ. და ზ-ის კატეგორიების გარეშე შეუძლებელია ამ სისტემის, ისტ. მატერიალიზმის არსის გაგება და პირიქით — ბ. და ზ-ის ბუნების გაგება შესაძლებელია ამ კატეგორიებთან მთლიანობაში. კ. მარქსი წერდა, რომ „თავიანთი ცხოვრების საზოგადოებრივი წარმოებისას ადამიანები ერთმანეთთან ამყარებენ განსაზღვრულ, აუცილებელ, მათი ნებისაგან დამოუკიდებელ ურთიერთობას,— წარმოებით ურთიერთობას, რომელიც მათ მატერიალურ მწარმოებლურ ძალთა განვითარების განსაზღვრულ საფეხურს შეესაბამება. ამ წარმოებით ურთიერთობათა ერთობლიობა შეადგენს საზოგადოების ეკონომიურ სტრუქტურას, რეალურ ბაზისს, რომელზედაც იურიდიული და პოლიტიკური ზედნაშენი აღიმართება და რომელსაც საზოგადოებრივი ცნობიერების განსაზღვრული ფორმები შეესაბამება“ (მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები, ტ. 1, თბ., 1963, გვ. 406). საზ-ბის განვითარების ყოველ ეტაპზე იქმნება მოცემული საწარმოო ძალების შესაბამისი წარმოებითი ურთიერთობები. ეს შესაბამისობა აუცილებელი ხასიათისაა—ადამიანები თავიანთი სურვილების მიხედვით ვერ აირჩევენ ამა თუ იმ წარმოებით ურთიერთობებს. ისინი ამ ურთიერთობათა ფარგლებში და მათი მეშვეობით მოიპოვებენ საარსებო საშუალებებს. საწარმოო ძალები და მათი შესაბამისი წარმოებითი ურთიერთობები ქმნიან წარმოების გარკვეულ წესს, რ-იც განსაზღვრავს საზოგადოების განვითარების ისტ. საფეხურს — საზოგადოებრივ-ეკონომიკურ ფორმაციას. ყოველი ფორმაციის ფარგლებში წარმოებით ურთიერთობათა ერთობლიობა წარმოადგენს ამ საზოგადოების ეკონ. სტრუქტურას, რ-იც როგორც მთლიანობა, შედგება შემდეგი ელემენტებისაგან: 1. საკუთრების ფორმა (ვის ეკუთვნის წარმოების საშუალებები), რაც განსაზღვრავს სოც. ჯგუფების მდგომარეობას, მათ დამოკიდებულებას ერთმანეთთან; 2. მატერიალური დოვლათის განაწილების წესი (ვინ როგორ ისაკუთრებს შრომის შედეგს); 3. გაცვლის წესი. საზოგადოების ამ ეკონ. სტრუქტურის საფუძველზე იქმნება იურიდიული და პოლიტ. ზედნაშენი (სამართლებრივი ნორმები, შეხედულებები, პოლიტ. შეხედულებები და სახელმწიფოებრივი ორგანოები), რ-საც მოჰყვება საზ-ბის რელიგ, ზნეობრივი, მხატვრული და მეცნ. შეხედულებები, მათი შესაბამისი სოც. ინ-ტები და დაწესებულებანი. ამრიგად ზედნაშენი არის ყოველი კონკრეტული საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაციის შესაბამისი იდეოლოგიური ურთიერთობების, იურიდიული, პოლიტიკური, რელიგიური, ზნეობრივი, მხატვრული და მეცნიერული შეხედულებებისა და მათი შესატყვისი დაწესებულებების სისტემა, რ-იც: 1. განსაზღვრულია საზ-ბის მოცემული ეკონ. სტრუქტურით, ბაზისით; 2. წარმოებაში მომხდარ ცვლილებებს ასახავს არა უშუალოდ, არამედ ბაზისის მეშვეობით, ამ ბაზისის მოთხოვნილებათა შესაბამისად; 3. ემსახურება ამ ბაზისის განმტკიცებას, აქტ. დახმარებას უწევს მოცემულ ეკონ. წყობას; 4. როგორც გარკვეული სისტემა ისპობა საკუთარ ბაზისთან ერთად, ე. ი. კონკრეტულ-ისტ. ხასიათისაა.

ბ. და ზ. შეფარდებითი კატეგორიებია. არ არსებობს ბაზისი ზედნაშენის გარეშე და პირიქით. ამ კატეგორიების დიალექტიკური ურთიერთ-განპირობებულობა გულისხმობს ბაზისის უპირატეს განმსაზღვრელ როლს, ზედნაშენის აქტიურ უკუზემოქმედებას საკუთარ ბაზისზე.

კლასობრივ საზ-ბაში ბ. და ზ. კლასობრივია. ანტაგონისტური საზ-ბის ბაზისი, საზ-ბის ეკონ. სტრუქტურა გაბატონებული კლასის უპირატესობის გამომხატველია როგორც საკუთრების ფორმის, ისე განაწილებისა და გაცვლის წესის მიხედვით. ზედნაშენის სისტემა იქმნება შესაბამისი კლასობრივი ინტერესების დასაცავად. საკმარისია ზედნაშენმა დაკარგოს საკუთარი ბაზისის ინტერესების დაცვის ფუნქცია, რომ მან აღარ იარსებოს, როგორც იდეოლოგიურმა და სათანადო დაწესებულებების სისტემამ. მართალია, ზედნაშენი როგორც სისტემა, იქმნება საზ. ცნობიერების ფორმებისა და მათი შესაბამისი სოც. დაწესებულებებისგან, მაგრამ შეცდომა იქნება მათი გაიგივება. თუ საზ-ბის სამართლებრივი, პოლიტიკური, რელიგიური, მხატვრული, ზნეობრივი და მეცნიერული შეხედულებები საერთოდ, მთლიანად (და მათი შესაბამისი სოც. ინ-ტები) საზ-ბის ეკონ. სტრუქტურის, ბაზისის ზედნაშენს წარმოადგენს, მაშინ ზედნაშენშივე იქნება მოცემული ყოველივე ის, რის წინააღმდეგ ბრძოლაც საკუთარი ბაზისის დასაცავად ზედნაშენს ევალება. კლასობრივ-ანტაგონისტურ საზ-ბაში დაჩაგრული კლასების, ფენების, ხალხებისა და ერების ინტერესების შესაბამისად იქმნება იდეოლოგიურ-პოლიტ., ზნეობრივი, მეცნ., მხატვრული შეხედულებები, რ-თა წინააღმდეგ ბრძოლის გარეშე გაბატონებული კლასი ვერ დაიცავს საზ-ბის მოცემულ ეკონ. სტრუქტურას, მოცემულ საზოგადოებრივ-ეკონომიკურ წყობას. სოციალ. საზ-ბის ბ. და ზ. ხალხის კეთილდღეობის სამსახურშია, იგი აქტ. მაორგანიზებელ ძალას წარმოადგენს მშვიდობის, დემოკრატიისა და კომუნიზმის მშენებლობის საქმეში.

*ლიტ*.: Э н г е л ь с Ф., Иозефу Блоху, 21 [—22] сентября 1890 г., М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Избр. произведения в трех томах, т. 3, М., 1948; მ ა რ ქ ს ი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, თბ., 1953; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რანი არიან „ხალხის მეგობრები“ და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; ს ტ ა ლ ი ნ ი ი. ბ., მარქსიზმი და ენათმეცნიერების საკითხები, თბ., 1950; ისტორიული მატერიალიზმი, თბ., 1971; კ ა ლ ა ნ დ ა ძ ე დ., მარქსიზმ-ლენინიზმი ბაზისისა და ზედნაშენის შესახებ, თბ., 1954; ქ ვ ა ჩ ა ხ ი ა ვ., მეცნიერების არსი და მისი განვითარების სპეციფიკა, «ფილოსოფიის ინ-ტის შრომები», 1955, ტ. 6.

*დ. კალანდაძე.*
*ვ. ქვაჩახია.*



ბაზილიკა. გეგმა.

**ბაზიტი,** იგივეა, რაც *ფუძე ქანი.*

**ბაზიფიკაცია** (გეოლ.), დედამიწის კონტინენტური ქერქის ოკეანურ ქერქად გარდაქმნის ჰიპოთეზური პროცესი. ამ დროს უნდა მიმდინარეობდეს ან მეტასომატური ბ. — ქერქის „გრანიტულ“ ფენაში კაჟმიწისა და ტუტეების თანდათანობითი შეცვლა ქვემოდან მოდენილი მაგნიუმით, კალციუმითა და რკინით (ვ. ტი-

წმ. სტეფანეს ბაზილიკა. ურბნისი. VI ს.



ხომიროვი), ან მანტიიდან ამოსულ გადახურებულ ბაზალტურ მდნარში გრანიტებისა და გნაისების „გახსნა“ (ვ. ბელოუსოვი, ბ. პეტრუშევსკი).

**ბაზიფილური ორგანიზმები,** იგივეა, რაც *აციდოფობური ორგანიზმები.*

**ბაზიქითა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აბღარხუქის სოფსაბჭო), მდ-ების ბაკლანოვკისა და ჭბაართის ბორცვიან ვაკე შუამდინარეთზე. ზ. დ. 210 *მ,* შავი ზღვიდან 7 *კმ,* გუდაუთიდან 14 *კმ.* კოლ-ბა „აფსნი“ (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. აბღარხუქში (3 *კმ*).

**ბაზოფილები** (ბიოლ.), უჯრედები, რ-თაც ახასიათებს *ბაზოფილია.* ბ-ს უწოდებენ მარცვლოვან ლეიკოციტებსა (ჯანმრთელი ადამიანის ბ. ლეიკოციტთა საერთო რაოდენობის 0,5—1%-ს შეადგენს) და აგრეთვე *ჰიპოფიზის* წინა წილის უჯრედების ერთ-ერთ ფორმას.

**ბაზოფილია,** უჯრედული სტრუქტურის უნარი შეიღებოს ფუძე საღებრებით (პირონინით, მეთილენლურჯით, აზურითა და სხვ.). ბ. ძირითადად გაპირობებულია უჯრედის ციტოპლაზმაში *რიბონუკლეინის მჟავას* (რნმ) სიჭარბით. ნიშანდობლივია მცირედ დიფერენცირებული, აქტიურად მზარდი, ცილის ინტენსიურად მასინთეზებელი უჯრედებისათვის (მაგ., ემბრიონის, სიმსივნეების, კუჭქვეშა ჯირკვლის, ღვიძლისა და ნერვული ქსოვილის უჯრედები და სხვ.). უჯრედული სტრუქტურისათვის დამახასიათებელ ბ-ს ან *აციდოფილიას* იყენებენ სისხლის უჯრედების განსასხვავებლად, ჰიპოფიზის წინა წილის უჯრედების საანალიზოდ და სხვ.

**ბაზრობა,** ი ა რ მ ა რ კ ა (გერმ. Jahrmarkt — ყოველწლიური ბაზრობა), განსაზღვრულ ადგილზე და განსაზღვრულ დროს პერიოდულად მოწყობილი ვაჭრობა, გასასყიდად გათვალისწინებული საქონლის გამოფენა-ჩვენებით. ბ. ნატურალური მეურნ. პირობებში აღმოცენდა. ბ-ზე ხდებოდა საქონლის გაცვლა ადგილობრივ მოსახლეობასა და ჩამოსულ ან გზად მიმავალ (ჩვეულებრივ დიდ სავაჭრო გზებზე) ვაჭრებს შორის. ბ. იმართებოდა წინასწარ დადგენილ დროს (რელიგიური და სახალხო დღესასწაულების დღეებში). ბ-ის განვითარებას მრავალსაუკუნოვანი ისტორია აქვს. თავდაპირველად ეწყობოდა საქონლის საცალო გაყიდვა და საბითუმო ვაჭრობა (მაგ., შამპანისა და ლიონის ბ-ები XII — XVIII სს. საფრანგეთში). სამრეწვ. კაპიტალიზმისა და სატრანსპ. გზების განვითარების დროიდან ვაჭრობა ეწყობოდა ბ-ზე გასასყიდი საქონლის გამოფენილი ნიმუშების მიხედვით.

სამეურნეო დანიშნულების მიხედვით ბ. შეიძლება იყოს ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი, ე რ ო ვ ნ უ ლ ი, რ ე გ ი ო ნ ა ლ უ რ ი და ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო (ამათგან უპირატესი ეკონ. და საგარეო-სავაჭრო მნიშვნელობა საერთაშ. ბ-ს აქვს), ხასიათისა და შინაარსის მიხედვით კი უ ნ ი ვ ე რ ს ა ლ უ რ ი (მაგ., პლოვდივის ბ. ბულგარეთში), მ რ ა ვ ა ლ დ ა რ გ ო ბ რ ი ვ ი (პოზნანის ბ. პოლონეთში), ს პ ე ც ი ა ლ ი ზ ე ბ უ ლ ი (სპორტსაქონლით ვაჭრობა მიუნხენში — გფრ).

თანამედროვე ბ-თვის დამახასიათებელია საერთო უნივერს. ბ-იდან დარგობრივ., უპირატესად ტექ. ან სახალხო მოხმარების საგნების ბ-ზე გადასვლისაკენ მისწრაფება (მაგ., ლაიფციგის ბ. გდრში, ბუქარესტის ბ. რუმინეთის სოციალ. რესპ.), ექსპონატების დემონსტრირებისათვის საჭირო სხვადასხვა უახლესი ტექ. საშუალებების გამოყენება, სამეცნ.-ტექ. კონგრესებისა და სიმპოზიუმების ჩატარება. საერთაშ. ბ-ის საქმიანობის ძირითად მიმართულებებს არეგულირებს ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო ბ-ების კ ა ვ შ ი რ ი (სბკ), რ-იც შეიქმნა 1925 პარიზში. იგი აერთიანებს 94 წევრს (1974 დასაწყ.). სოციალიზმის პირობებში მთლიანად იცვლება საერთაშ. ბ-ის ხასიათი, რაც დასტურდება სოციალ. ქვეყნების ბ-ების წესდებითა და პრაქტ. საქმიანობით (იხ. *სოციალისტური ეკონომიკური ინტეგრაცია, ეკონომიკური ურთიერთდახმარების საბჭო*). რუსეთში ბ-ები, როგორც ვაჭრობის ცენტრები, ჯერ კიდევ IX ს-ში იმართებოდა უმეტესად სახმელეთო და წყლის სავაჭრო გზებზე. ბ-ებმა განსაკუთრებული მნიშვნელობა შეიძინა XIX ს. 30—60-იან წლებში. შემდგომ, მრეწველობისა და მიმოსვლის გზების განვითარების შედეგად მათი წილი ქვეყნის საერთო სავაჭრო ბრუნვაში თანდათან შემცირდა. რევოლუციამდელ რუსეთში უდიდესი ბ-ები იმართებოდა ნიჟეგოროდში, ირბიტში, პერმში, მინსკში, ორენბურგში და სხვ.; საქართველოში ბ-ის ტიპის ვაჭრობა (ძირითადად მოსახლეობის პირადი მოხმარების საგნებითა და სამეურნეო საქონლით) VI—VII სს-იდანაა ცნობილი. ბ-ზე ვაჭრობდნენ სპეციალურად ჩამოსული ან გზად მიმავალი უცხოელი ვაჭრებიცა და ადგილობრივი მოსახლეობაც. საქართველოში ეკონ. განვითარების კვალობაზე საშინაო ვაჭრობაში სულ უფრო მცირდება ბ-ების როლი. საშინაო ვაჭრობის გაზრდილ მოცულობას აღარ შეესატყვისება აღმ. და დას. საქართვ. ბ-ების (იარმარკების) საქონლებრუნვა (აღმ. საქართველოში ბ-ები იმართებოდა სურამში, ცხინვალში, ახალქალაქში, არბოში, მეჯვრისხევში, რუისში, ერთაწმინდაში, ალავერდში, შუამთაში და ა. შ.; დასავლეთ საქართველოში კი სენაკის, ზუგდიდისა და ოზურგეთის მაზრებში). საქართველოში რკინიგზების გაყვანისა და სხვადასხვა რაიონების შორის მჭიდრო სააღებმიცემო ურთიერთობების დამყარების შემდეგ სოფელი უახლოვდება ქალაქს, სოფლის პრიმიტიული ბ. კარგავს მნიშვნელობას. მის ადგილს იჭერს მუდმივი კაპიტალისტური ვაჭრობა. ასეთ პირობებში ბ. მხოლოდ რკინიგზებისა და სავაჭრო გზებიდან დაშორებულ სოფლებში იმართებოდა და მის საქონლებრუნვას საქართვ. საშინაო ვაჭრობაში თითქმის არავითარი მნიშვნელობა არ ჰქონდა.

1921-იდან დაიწყო ბ-ების აღდგენა. სსრკ-ში იყო ბ-თა შემდეგი ტიპები: ს ა ე რ თ ო-ს ა კ ა ვ შ ი რ ო (ნიჟეგოროდის, ბაქოს) ბ-ები, რ-ებიც აღმოსავლეთის ქვეყნებთანაც ვაჭრობდნენ; რ ე ს პ უ ბ ლ ი კ უ რ ი (სვერდლოვსკის, კიევის), ს ა ო ლ ქ ო და ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი. სოციალ. ეკონომიკის, ტრანსპორტისა და სავაჭრო ქსელის სწრაფმა განვითარებამ გამოიწვია ბ-ების როლის შემცირება (1930 გაუქმდა ნიჟეგოროდისა და ბაქოს ბ., ყაზახეთის, შორეული აღმოსავლეთის და უკიდურესი ჩრდილოეთის ზოგიერთ რაიონში ადგილობრივი ბ. 30-იანი წლების დასასრულამდე შემორჩა).

სსრკ 1922-იდან აქტიურად მონაწილეობს საერთაშ. ბ-ებში.

*ლიტ.:* გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX — XX სს., ტ. 3, თბ., 1959; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; П а в л о в К. А., Международные ярмарки и выставки, М., 1962; Ч е р в я к о в П. А., Организация и техника внешней торговли СССР, М., 1962.

**ბაზუანი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (ბოლის სოფსაბჭო), ხარულის ქედის აღმ. კალთის ძირას, მდ. ყანჩაურის (ქსნის შენაკადი) შესართავის ახლოს, მის მარცხ. მხარეზე. ბოლის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ახალდაბა, ახალსოფელი, ახმაჯი, ბოჟაანთკარი, გარეუბანი, გეხავი, გორგაშენი, ერედა, ვაშლოვანი, ზემო ბოლი, მორბედანი, ქვემო ბოლი, ყანჩაეთი, ციხისოფელი). ზ. დ. 900 *მ,* ლენინგორიდან 4 *კმ,* ქსნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 35 *კმ.* ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. წირქოლში (2 *კმ*).

**ბაზუმის ქედი,** ქედი მცირე კავკასიონზე, სომხ. სსრ-ში. სიგრძე დაახლ. 70 *კმ,* მაქს. სიმაღლე 3016 *მ* (მწვ. ხალაბი). აგებულია ვულკანოგენურ-დანალექი ქანებითა და გრანიტის ინტრუზიებით. კალთებზე მდელოიანი სტეპებია, თხემურ ნაწილში — სუბალპ. და ალპ. მდელოები. ბამბაკის ხეობაში ფართოფოთლოვანი ტყეებია.

ალ-**ბათანი** აბუ აბდ ალ-ლაჰ მუჰამად იბნ-ჯაბირ (858—929), არაბი ასტრონომი-დამკვირვებელი. წარმოშობით ბათანელი (სირია). 877-იდან 918-მდე რაკში ატარებდა ასტრონ. დაკვირვებებს. განსაზღვრა პრეცესიის მუდმივასა და ეკლიპტიკის ეკვატორთან დახრის კუთხის ახალი, უფრო ზუსტი მნიშვნელობები, შემოიღო ტრიგონომ. ფუნქციები (სინუსი, ტანგენსი და კოტანგენსი).

*ლიტ.:* Ю ш к е в и ч А. П., История математики в средние века, М., 1961.

**ბათარია,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ცივის (რიონის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას, ცხაკაია—სოხუმის გზატკეცილზე. მენჯის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., პერტული, საგაბესკირიო, სახარბედიო, საწულეისკირიო, სკურია). ზ. დ. 32 *მ,* ცხაკაიადან 4 *კმ.* ახალსენაკის დაფნის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, ამბულ., აფთიაქი.

**ბათი** (Bath), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში (ინგლისი), სომერსეტშირის საგრაფოში, მდ. ეივონზე, ბრისტოლის აღმოსავლეთით. 85,3 ათ. მცხ. (1973). ლითონდასამუშ., ელექტროტექ., პოლიგრ., სამკერვალო, კვების მრეწვ. საწარმოები. ბალნეოლ. კურორტი. ჰავა რბილი, ნოტიო (ზამთრის საშ. ტემპ-რა 9°C, ნალექები 800 *მმ*-მდე წელიწადში). სამკურნ. საშუალებაა თერმული, რადიოაქტიური წყაროების (ტემპ-რა 40—45°C, დებიტი 2 მლნ. *ლ/დღ-ღ*) წყალი, რ-საც დასალევად და აბაზანებისათვის იყენებენ. სამედ. ჩვენება: რევმატიზმი, პერიფერიული ნერვული სისტემის დაავადებანი და ა. შ. ბალნეოსამკურნალო სეზონი — მთელი წელი. თავდაპირველად ბ., როგორც ძვ. რომაული დასახლება, თბილ სამკურნ. წყაროებთან აღმოცენდა. ძვ. დასახლების მართკუთხა სქემა ხაზგასმულია კლასიციზმის ხანის ანსამბლებით: მართკუთხა მოედანი კუინ-სკვერი (1729—36, სიგრძე დაახლ. 200 *მ*), მრგვალი მოედანი სიორკუსი (1754—64, დიამეტრი დაახლ. 110 *მ*), ნახევრად მრგვალი მოედანი როიალ-კრესენტი (1767—75, დიამეტრი დაახლ. 130 *მ*). ნაგებობები შენდებოდა წვრილმარცვლოვანი კირქვით. შემორჩენილია რომაული თერმების ნანგრევები. ხელოვნ. მუზეუმი.

**ბათიალი,** ბ ა თ ი ა ლ უ რ ი ზ ო ნ ა (<ბერძნ. bathys — ღრმა), მსოფლიო ოკეანის ზონა, რ-იც შუალედურია ნერიტულ (წყალმარჩხ) და აბისალურ (წყალღრმა) ზონებს შორის. გეომორფოლ. თვალსაზრისით ბ. დაახლ. კონტინენტურ კალთას შეესაბამება. ტერმინ „ბ-ს“ უმთავრესად ჰიდრობიოლოგიაში ხმარობენ და ოკეანეში 200—2500 *მ* სიღრმეზე მცხოვრები ორგანიზმების ზონას აღნიშნავს. ბ-ს შემდეგი ეკოლოგიური პირობები ახასიათებს: მნიშვნელოვანი წნევა (დაახლ. 250 *კგძ/სმ*$^2$-მდე), თითქმის სრული სიბნელე, ტემპ-რის და წყლის სიმკვრივის უმნიშვნელო სეზონური რყევა, შედარებით სუსტი, მაგრამ აბისალურ ზონაზე გაცილებით უფრო მნიშვნელოვანი ძვრადობა წყლისა, ხშირად ფსკერის დანაწევრებული რელიეფი, ნალექებით არამთლიანი დაფარვა (მკვიდრი ქანების გაშიშვლებები). ჭარბობს ზოობენთოსის მრავალრიცხოვანი წარმომადგენლები, ბევრია თევზი (აბისალურისაკენ გარდამავალი ფორმები); სუსტი გა-

ნათების ან სრული სიბნელის გამო მცენარეული სამყარო მეტად ღარიბია.

**ბათიალური ნალექები,** ოკეანური და ზღვიური ნალექები. წარმოიშობა კონტინენტურ ფერდობზე ნერიტულ და აბისალურ ზონებს შორის 200-იდან 2500 *მ* სიღრმემდე. უჭირავს მსოფლიო ოკეანის 19,4%. ბ. ნ-ს შორის ჭარბობს ტერიგენული ნალექები (56,5%), რ-ებიც ნამსხვრევი მასალისა და თიხის ნაწილაკების ხმელეთიდან გატანის შედეგად წარმოიქმნება, მათ მოსდევს კირიანი შლამები (29,5%), რ-თა შორის დაახლ. თანაბრადაა გავრცელებული ფორამინიფერებიანი, მარჯნებიანი და ნიჟარებიანი სახესხვაობანი, ასევე კაჟოვანი შლამები (უკავიათ კონტინენტური ფერდობის დაახლ. 8%). ისინი ძირითადად დიატომეებიანი, უფრო იშვიათად რადიოლარიებიანი სახესხვაობების სახით გვხვდება. ვულკანოგენური ბ. ნ. (5%) თავმოყრილია თანამედროვე მოქმედ ვულკანთა რ-ნებში.

**ბათ-იამი,** ქალაქი ისრაელის დას. ნაწილში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე. 79,8 ათ. მცხ. (1972, შეფასება). ლითონდასამუშ., კვების მრეწვ. საზღვ. კურორტი.

**ბათიაშვილი** ირაკლი დიმიტრის ძე [დ. 18 (30). X. 1902, თბილისი], ქართველი საბჭ. ენტომოლოგი, ბიოლ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი (1940), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). 1925 დაამთავრა თსუ აგრონომიული ფაკ-ტი. 1931-იდან მუშაობს საქართვ. სას.-სამ. ინ-ტში სხვადასხვა თანამდებობაზე. 1945-იდან ენტომ. კათედრის გამგეა, 1950—58 იყო ინ-ტის პრორექტორი სასწ. ნაწილში. ბ-მა გამოიკვლია უმთავრესად სუბტროპიკული კულტურებისა და კონტინენტური ხეხილის მავნე ენტომოფაუნა და მისი მთავარი სახეობების ბიოეკოლოგია. თანაავტორია ენტომოლოგიის სახელმძღვანელოებისა. არის საქართვ. ენტომ. საზ-ბის თავ-რე (1968). დაჯილდოებულია სამი შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ჩაის, დაფნის, ტუნგოსა და ციტრუსოვანი კულტურების მავნებლები, თბ., 1969; Вредители континентальных и субтропических плодовых культур, Тб., 1965.

*გ. თოდუა.*

**ბათიბიონტები,** ზღვის ცხოველები, რ-ებიც ბინადრობენ წყლის სიღრმეში (500 *მ*-ს ქვემოთ). იხ. აგრეთვე, *აბისალის ცხოველები.*

**ბათილამა,** ბ ა თ ი ლ ა მ ი ს   წ ი გ ნ ი (არაბ.-სპარს. ბათილნამე — გაუქმების წიგნი, ხელწერილი), ვალდებულების რაიმე გზით განაღდების საბუთი. კრედიტორი ან ცალკე, საგანგებო ხელწერილად გასცემდა ბ-ს, ან ვალდებულების საბუთსვე წააწერდა. ტერმინი ფართოდ იყო გავრცელებული XVIII ს. საქართველოში.

*წყარო*: მასალები საქართველოს ეკონომიური ისტორიისათვის, ნ. ბერძენიშვილის გამოც., წგნ. 2, თბ., 1953, საბ. 33, 136, 183; წგნ. 3, თბ., 1955, საბ. 134, 143, 345.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე   ი., საქართველოს ჩვეულებითი სჯული, თბ., 1960, მ. 3, გვ. 158.

*დ. ფურცელაძე.*

**ბათილი გარიგება,** გარიგება, რ-იც არ შეესაბამება კანონის მოთხოვნებს და ამიტომ არ წარმოშობს მხარეთათვის სასურველ იურიდ. შედეგებს. გარიგების ბათილობის მიზეზი შეიძლება იყოს გარიგების მონაწილის ქმედუუნარობა, ნებისყოფის მანკიერება, კანონით გათვალისწინებული ფორმის დაუცველობა და სხვ. ბ. გ-ის ძირითადი სახეებია არარა გარიგება და საცილობელი გარიგება. ა რ ა რ ა დ ითვლება ისეთი გარიგება, რ-იც ბათილია მისი დადების მომენტიდანვე, იმისდა მიუხედავად, მოითხოვს თუ არა რომელიმე მხარე მის ბათილად ცნობას სასამართლო ან საარბიტრაჟო წესით. ასეთია, მაგ., სახელმწიფოსა და საზოგადოების ინტერესების საწინააღმდეგო მიზნით დადებული გარიგება; გარიგება, რ-იც დადო 15 წლის ასაკს მიუღწეველმა პირმა (გარდა წვრილმანი საყოფაცხოვრებო გარიგებისა), ან სულით ავადმყოფობის თუ ჭკუასუსტობის გამო ქმედუუნაროდ აღიარებულმა პირმა. ს ა ც ი ლ ო ბ ე ლ ი გარიგება ავტომატურად არ ბათილდება, ამისათვის საჭიროა სასამართლომ ან არბიტრაჟმა, დაინტერესებული მხარის მოთხოვნით, მიიღოს გადაწყვეტილება გარიგების ბათილად ცნობის შესახებ. საცილობელია, მაგ., შეცდომის, ძალადობის, მუქარის ან მოტყუების ზეგავლენით დადებული, ან ერთი მხარის წარმომადგენლის მეორე მხარესთან ბოროტი განზრახვით შეთანხმების შედეგად დადებული გარიგება და ა. შ. გარიგების გაბათილება იწვევს თავდაპირველი მდგომარეობის აღდგენას, ე. ი. თითოეულმა მხარემ უნდა დაუბრუნოს მეორეს ყველაფერი, რაც გარიგებით მიიღო; კანონით გათვალისწინებულ ზოგ შემთხვევაში კი ის, რაც მხარემ გარიგებით მიიღო, სახელმწიფოს შემოსავალში უნდა ჩაირიცხოს (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდექსი, მ. მ. 45—59).

*ს. ჯორბენაძე.*

**ბათიმეტრიული რუკა,** იზობათების მეშვეობით წყალქვეშა რელიეფის ამსახველი გეოგრაფიული რუკა. იზობათებს, ჩვეულებრივ, სიღრმეების ნიშნულიც ემატება. წყალქვეშა რელიეფის გამოსახატავად სიღრმის საფეხურები განსხვავებულია ფერებით. ბ. რ. საფუძვლად უდევს წყალსატევების ფიზ.-გეოგრ. შესწავლას და სპეც. დანიშნულების კარტოგრაფირებას. გამოიყენება ნავიგაციისათვის, სასარგებლო წიაღისეულის ძებნა-ძიებისა და თევზის რეწვის დაგეგმვისათვის. ბათიმეტრიული მეთოდი პირველად გამოიყენა ჰოლანდ. მეცნიერმა პ. ანსელინმა ქ. როტერდამის გეგმაზე მდ. მაასის სიღრმეთა აღსანიშნავად (1697). ბათიმეტრიული კარტოგრაფიის შემდგომი განვითარება დაკავშირებული იყო ექოლოტის საშუალებით წყალქვეშა რელიეფის მასობრივ კვლევა-ძიებასა და გეომორფოლ. ინტერპოლაციის მეთოდების გაუმჯობესებასთან. სსრკ-ში ახ. მონაცემებით შედგენილი თანამედროვე მიმოხილვითი ბ. რ-ებიდან მნიშვნელოვანია წყნარი ოკეანის (მასშტაბი 1 : 10000000, 1964 წ.), ატლანტის ოკეანის (1 : 10000000, 1965 წ.), ინდოეთის ოკეანის (1 : 15000000, 1963 წ.) ბ. რ-ები. მონაკოს ოკეანოგრაფიული ინ-ტი ხანგამოშვებით ბეჭდავს გაახლებული მონაცემებით შევსებულ ოკეანეების გენერალურ ბ. რ-ებს (მასშტაბი 1 : 10000000).

**ბათიპლანი,** ბუქსირით სატარებელი ერთადგილიანი წყალქვეშა კამერა, ღრმა წყლის აპარატი, რ-საც იყენებენ ტრალებზე, თევზსაჭერ იარაღებზე და თევზთა გუნდზე მეთვალყურეობისათვის, წყალქვეშა კინოფოტოგადაღებისა და სხვ. გამოკვლევებისათვის. ბ. „წყალქვეშა პლანერია“. გემიდან ჩაშვებული ბ. წყლის ზედაპირზე ცურავს, ხოლო ბუქსირზე აყვანისას ჰიდროდინამ. ძალის მოქმედებით ჩაიყვინთება; სასურველ სიღრმეზე აჩერებენ საჭის საშუალებით. პილოტ-მეთვალყურის ბ-ში ყოფნის დრო განსაზღვრულია რამდენიმე საათით. ბ-ის ბუქსირზიდვის მუშა სიღრმეა 100 *მ*, ჩაყვინთვის სიღრმე — 200 *მ*; მისი სიგრძეა — 4,45 *მ*, ფრთათაშლილი — 4,3 *მ*, მასა — 2 *ტ*-მდე. ბ-ს აქვს 500-ვატიანი 5 პროჟექტორი, ფოტოაპარატთან სინქრონულად დაკავშირებული ფეთქა ნათურა და 4 ილუმინატორი (კორპუსის წინა ნაწილში). ბ. ბუქსირზე აჰყავთ სპეც. გვარლით. ამავე გვარლით აწვდიან ელექტროენერგიას და ამყარებენ სატელეფონო კავშირს.

**ბათირი** (<ირან. ბ ა ჰ ა დ უ რ ი; თურქულად—მამაცი, გულადი), წოდება, რ-საც თურქი ხალხი და მონღოლები ანიჭებდნენ გამოჩენილ მეომრებს. ბ-ებიდან ყალიბდებოდა ფეოდალთა ზედაფენა. ტერმინი, როგორც ჩანს, ხმარებაში შემოვიდა არა უგვიანეს VI ს. და ფართოდ გავრცელდა თურქულენოვანი ხალხების ფოლკლორსა და ყოფაცხოვრებაში.

**ბათირ სრიმი,** ს რ ი მ   დ ა ტ ო ვ ი (გ. დაახლ. 1802), მსხვილი ყაზახი ბაი ბაიბაქთის საგვარეულოდან. 1783 სათავეში ჩაუდგა დას. ყაზახეთში (იხ. *ჟუზი*) დაწყებულ აჯანყებას, რ-იც გამოიწვია ფეოდ. და კოლონ. ჩაგვრის, ხანისა და სულთნების ძალადობის გაძლიერებამ. აჯანყების მამოძრავებელი ძალა იყო გლეხობა. მას მიემხრო აგრეთვე ფეოდალთა ნაწილი (გვაროვნ. არისტოკრატია და სხვ.). ხანის ხელისუფლების გაუქმებით დაინტერესებულმა მეფის მთავრობამ თავდაპირველად მხარი დაუჭირა ბ. ს-ს და 1786 რესკრიპტით ხელისუფლებას ჩამოაშორა ხანი ნურალი. აჯანყებამ ახ. ძალით იფეთქა 1792, მას შემდეგ, რაც მეფის მთავრობამ ახ. ხანი ესიმი დანიშნა (1791). მაგრამ ამ დროისათვის მოძრაობას ჩამოშორდნენ ფეოდალები. ბ. ს-მა რამდენიმე მარცხი განიცადა და პარტიზ. ბრძოლაზე გადავიდა. 1797 აჯანყებულებმა მოკლეს ხანი ესიმი. ამას მოჰყვა მეფის მთავრობის დამსჯელი ოპერაციები. სულთნების რაზმებმა რუს ხელისუფალთა დახმარებით შეავიწროვეს ბ. ს. და იგი იძულებული გახდა ხივაში გაქცეულიყო. მისი შემდგომი ბედი უცნობია.

*ლიტ.*: В я т к и н   М. П., Батыр Срым, М.—Л., 1947.

**ბათისკაფი** (ბერძნ. bathys — ღრმა და skaphos — გემი), ოკეანოგრაფიული და სხვა გამოკვლევებისათვის განკუთვნილი ღრმა წყლის ავტონომიური (თვითმავალი) აპარატი. შედგება ტივტივასა და გონდოლისაგან (ფოლადის სფერო). ტივტივას ძირითადი ნაკვეთური გავსებულია წყალზე მსუბუქი სითხით (მაგ., ბენზინით); სხვა ნაკვეთურებში ცისტერნები და აკუმულატორებია, გონდოლაში კი—ეკიპაჟი, მართვის აპარატურა, ჰაერის სარეგენერაციო სისტემა, რადიოსადგური, ულტრაბგერითი ტელეფონი, სატელევიზიო კამერა და სამეცნ.-კვლ. მუშაობისათვის საჭირო ხელსაწყოები. გონდოლაზე გარედან დამაგრებულია წევის ხრახნებიანი ელექტრული ამძრავები და რამდენიმე სანათი. სრულყოფილ ბ-ს აქვს გრუნტის სინჯის ასაღები მოწყობილობა, ფოტოაპარატი და მანიპულატორის დისტანციური მართვის სისტემა წყალქვეშა სამუშაოს ჩასატარებლად. ბ-ის ცურვადობა მყარი ბალასტის (ჩვეულებრივ, საფანტის) ჩამოყრითა და სამანევრო ცისტერნიდან ბენზინის გამოშვებით რეგულირდება. პირველი ბ. (FNRS-2) ააგო და გამოცადა (1948) შვეიც. ო. პიკარმა. 1953 პიკარი თავის შვილ ჟაკთან ერთად ბ. „ტრიესტით“ 3160 *მ* სიღრმეზე ჩაეშვა. 1954 ფრანგებმა ჟ. უომ და პ. ვილმმა ბ. FNRS-3-ით 4050 *მ* სიღრმეს მიაღწიეს. 1960 ჟ. პიკარმა და დ. უოლშმა მოდერნიზებული ბ. „ტრიესტით“ წყნარ ოკეანეში *მარიანის ღარის* ფსკერს მიაღწიეს.

*ლიტ.*: Г у о   Ж., В и л ь м   П., На глубине 4000 м., пер. с англ., Л., 1960; Д и о м и д о в   М. Н., Д м и т р и е в   А. Н., Подводные аппараты, Л., 1966; П и к к а р   Ж., Д и т ц   Р., Глубина — семь миль, пер. с англ., М., 1963.



ბათისკაფი «ტრიესტ-2». საერთო ხედი.

**ბათისფერო** (ბერძნ. bathys—ღრმა და sphaira—სფერო), წყალქვეშა დაკვირვებებისათვის განკუთვნილი ფოლადის სფერული კამერა. აღჭურვილია საზომი და წყალქვეშა სათვალთვალო აპარატურით, ჰაერის სარეგენერაციო სისტემით, ტელეფონით, სათვალიერებელი ილუმინატორებით. წყალში გემიდან უშვებენ გვარლის საშუალებით. ბ. პირველად იტალ. მეცნიერმა ბალზამელომ გამოიყენა (1892 ხმელთაშუა ზღვაში 165 *მ* სიღრმეზე ჩაეშვა). 1911 ამერ. ინჟ. გ. ჰარტმანმა ამავე ზღვაში 458 *მ* სიღრმეს მიაღწია. 1934 ამერ. უ. ბიბი და ო. ბარტონი ბ-თი „პროგრე-




ბათისფერო: 1—შუა სათვალიერებელი ილუმინატორი; 2—ბარომეტრი; 3—თერმომეტრი და ჰიგრომეტრი; 4—მარცხენა სათვალიერებელი ილუმინატორი; 5—ჟანგბადის ბალონების ვენტილები; 6—სატელეფონო ბატარეა; 7—შესავალი საძრომი; 8—$CO_2$-ის შთამნთქმელი მოწყობილობა; 9—ჟანგბადის ბალონები; 10—ტელეფონი; 11—პროჟექტორები; 12—პროჟექტორის რეოსტატი; 13—ელექტრული ენერგიისა და ტელეფონის კაბელი.


ბათმანი. (ქართლი). საქართველოს ხალხური ხუროთმოძღვრებისა და ყოფის მუზეუმი. თბილისი.

სის საუკუნე" ბერმუდის კ-ებთან 923 მ სიღრმეზე ჩაეშვნენ. 1948 ო. ბარტონმა გაუმჯობესებული ბ-თი კალიფორნიის რ-ნში 1360 მ სიღრმეს მიაღწია.

XX ს. 50-იანი წლებიდან ოკეანოგრაფიული გამოკვლევებისა და ჩაძირული გემების ამოღებასთან დაკავშირებული ზოგიერთი სამუშაოს შესრულების დროს ბ-ს ნაცვლად *პიდროსტატს* იყენებენ.

*ლიტ.*: Диомидов М. Н., Дмитриев А. Н., Подводные аппараты, Л., 1966; მათივე, Покорение глубин, 2 изд., Л., 1964.

**ბათმანი,** საწყაო და წონის ერთეული ირანში, ოსმალეთში, რუსეთსა და კავკასიაში, კერძოდ საქართველოში. შემოიღო აყ-ყოიუნლუს თურქმანთა ტომების გამგებელმა უზუნ-ჰასანმა (XV ს. II ნახ.). იყენებდნენ აბრეშუმის, მარცვლეულისა და სხვ. ასაწონად და საწყაოდ. XVIII ს. საქართველოში გავრცელებული იყო ირანული ბ. (საშ. 3 *კგ*) და ოსმალური ბ. (საშ. 7,3 *კგ*). ოსმალურ ბ-ს აღმ. საქართველოში თილანის ბ. ან თილანი ეწოდებოდა. XIX ს. საქართველოში ბ-ის წონა ცვალებადი იყო.

*ლიტ.*: ჯაფარიძე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX—XIX სს.), თბ., 1973. *გ. ჯაფარიძე.*

**ბათოლითი** (ბერძნ. bathos — სიღრმე, lithos — ქვა), სიღრმული მაგმური ქანების (უმთავრესად გრანიტოიდების) განლაგების ფორმა. ბ. ძალიან დიდი ზომის გამკვეთი სხეულია, რ-ის ზედაპირის ფართობი რამდენიმე ასეულ ან ათასეულ *კმ*² აღწევს (სიერა-ნევადის ბ., ალასკის სანაპირო ქედის ბ-ები და სხვ.). ბ-ის გენეზისი სადავოა. ადრე ფიქრობდნენ, რომ ბ. უძირო წარმონაქმნია და სიღრმეში მაგმურ კერას უკავშირდება. ცენტრ. ევროპის ბ-ების შესწავლის მაგალითზე ჰ. კლოოსმა დაამტკიცა მათი შიგაფორმაციული ბუნება და უჩვენა, რომ ბ-ს საგები გააჩნია. ამ მოსაზრებას გეოფიზ. მონაცემებიც ადასტურებს. ძირითად სიძნელეს ბ-ის გენეზისის საკითხში სივრცის პრობლემა წარმოადგენს. ამიტომ ზოგი მკვლევარი ბ-ის წარმოშობას გეოსინკლინში ღრმად დაძირულ ნალექთა ნაწილის დნობას უკავშირებს, მკვლევართა ნაწილი კი—გრანიტიზაციას.


ბათო-ყაენი. ჩინური მინიატიურა.

**ბათომეტრი,** ხელსაწყო, რ-ითაც ბუნებრივი წყალსატევის ამა თუ იმ სიღრმიდან იღებენ წყლის სინჯს მისი ფიზ. და ქიმ. თვისებების, აგრეთვე მასში შემავალი ორგ. და არაორგ. ჩანართების გამოსაკვლევად. მოქმედების პრინციპის მიხედვით ბ. არის მყისი და ხანგრძლივი ავსებისა. მყისი ავსების ზღვის ბ. ლითონის ღრუ ცილინდრია, რ-ის თავსა და ბოლოზე მიმაგრებულია ხუფები, აქვს სპეც. თერმომეტრი. ვერტიკალურად დაყენებულ ხუფებახდილ ზღვის ბ-ს წყალში გვარლით უშვებენ. როცა იგი საჭირო სიღრმეს მიაღწევს, სპეც. მექანიზმი ცილინდრს სწრაფად დახურავს ხუფებს და გადააბრუნებს (ამავე დროს თერმომეტრზე ფიქსირდება წყლის ტემპ-რა). ანალოგიურადაა მოწყობილი ჟუკოვსკის სისტემის მდინარის ბ.; ხანგრძლივი ავსების ბ-ში (ბ.-ბოთლი, ვაკუუმიანი ბ.) წყალი შედის რეგულირებადი სიჩქარით, რ-იც უახლოვდება ბ-ის წყალში ჩაშვების წერტილში დინების სიჩქარეს. არსებობს აგრეთვე ე. წ. ფსკერის ბ. (ბ.-მახე, თოშზათომეტრი).

**ბათო-ყაენი,** ბათუ, საინ-ხანი (1208—1255), მონღოლი ხანი (ყაენი), *ჯუჩის* ძე, *ჩინგიზ-ყაენის* შვილიშვილი. მამის სიკვდილის (1227) შემდეგ სათავეში ჩაუდგა ჯუჩის ულუსს. 1236 დაიპყრო დეშთი-ყივჩაყი (ყივჩაყთა ველები), 1237—43 მეთაურობდა აღმ. ევროპაში ლაშქრობას, რ-ის დროსაც უკიდურესი სისასტიკით გაითქვა სახელი; რუსი ხალხის წინააღმდეგობამ, რიაზანის, მოსკოვის, ვლადიმირის, კოზელსკის, კიევისა და სხვა ქალაქების გმირულმა დაცვამ საგრძნობლად დაასუსტა მისი ლაშქარი. 1240 ბ.-ყ-მა აღმ. ევროპაში — პოლონეთში, ჩეხიაში, უნგრეთსა და დალმაციაში ილაშქრა. ამ ქვეყნების ხალხთა წინააღმდეგობამ და ზურგში დარჩენილი რუს. შიშმა აიძულა იგი 1242 გაზაფხულზე უკან გაბრუნებულიყო. მონღოლთა დიდი ხანის უგედეის სიკვდილის (1241 დეკ.) შემდეგ ბ. ყ. თავისი მდგომარეობის განსამტკიცებლად ჯუჩის ულუსში დაბრუნდა. 1243 მდ. ვოლგის ქვემოწელზე მან დააარსა ფეოდ. სახელმწ. *ოქროს ურდო* (სატახტო ქალაქი სარაი-ბათუ). 1251 მისი მხარდაჭერით ყურულთაიმ იმპერიის დიდ ხანად მუნქე აირჩია. ბ.-ყ-თან ურთიერთობა ჰქონდა საქართველოს, რ-იც ამ დროს მონღოლთა დიდ ყაენს ემორჩილებოდა.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966; Греков Б. Д., Якубовский А. Ю., Золотая Орда и ее падение, М.—Л., 1950.

**ბათუმი,** საქართველოს ერთ-ერთი უძველესი ქალაქი, აჭარის ასსრ დედაქალაქი (1921-იდან), მნიშვნელოვანი სამრეწვ., კულტ. ცენტრი და საკურორტო ადგილი. მსხვილი ნავსადგური შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე, ბაქო — ბ-ის რკინიგზისა და ნავთობსადენის ბოლო პუნქტი, საავტ. გზების კვანძი. 111,1 ათ. მცხ. (1974). გაშენებულია ღრმა, კარგად დაცული ბუნებრივი ნავსაყუდელის *ბათუმის ყურის* ნაპირას.

ქალაქი გადაჭიმულია ჩრდ.-აღმ-იდან სამხრ.-დას-კენ 7 *კმ*-ზე, სიგანე ზღვის ნაპირიდან გორაკ-ბორცვებამდე 1—2,5 *კმ*, ფართ. 1937 *ჰა*, აქედან განაშენიანებულია 1300 *ჰა*-ზე მეტი. ბ-ის ძირითადი ნაწილი სამხრეთიდან ეკვრის ყურეს და გაშენებულია კახაბრის დაბლობის ჩრდ. მონაკვეთზე, დანარჩენი ნაწილი ყურის აღმ-ით და ჩრდ.-აღმ-ით—მდ-ების ბარცხანისა და ყოროლისწყლის გასწვრივ. ბ-იდან სამხრ.-დას-ით 3—4 *კმ*-ზე შავ ზღვას ერთვის მდ. ჭოროხი. ბ-ის ტერიტორიაზე არის პიონერთა ტბა (ფართ. 0,06 *კმ*²). ქალაქსა და მის მიდამოებში გავრცელებულია მრავალნაირი სუბტროპ. მცენარე; ჭარბობს ხელოვნურად გაშენებული პარკები, ჩაის პლანტაციები და ციტრუსოვანი ნარგავები. გორაკ-ბორცვებზე აქა-იქ შემორჩენილია ბუნებრივი ტყე და ბუჩქნარი.

**მოსახლეობა.** 1926 აღწერით ბ-ში იყო 48,5 ათ. მცხ., 1939 წ.—70 ათ., 1959 წ.—82,3 ათ., 1970 წ. — 101 ათ.; უკანასკნელ წლებში ქალაქის მოსახლეობის საშ. წლ. მატება დაახლ. 2%-ს შეადგენს. მოსახლ. ეროვნ. შემადგენლობა: ქართველი 52,9%, რუსი 23,4%, სომეხი 12,9%, ბერძენი 2,2%, დანარჩენი 8,6%.

**ისტორიული ცნობა.** ბ-სა და მის მიდამოებში, მდ. ყოროლისწყლის შესართავში, მის მარცხ. ნაპირზე აღმოჩენილი არქეოლ. მასალა (გორა, სადაც XI ს-ში „თამარის ციხე" აიგო) ადასტურებს, რომ ეს მიდამოები ადამიანის მიერ ათვისებული იყო ჯერ კიდევ ძვ. წ. II—I ათასწლეულის მიჯნაზე. ადრინდ. ანტ. ხანაში აქაურ მოსახლეობას ფართო სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა მეზობელ და შორეულ ქვეყნებთან. ძვ. ბერძნები ამ პუნქტს „ბათუსის" (Bathus) სახელით იცნობდნენ (პირველად მოხსენიებულია არისტოტელესთან). მომდევნო ხანის ბერძენი და რომაელი ავტორები (პლინიუსი, არიანე და სხვ.) ამ სახელით მხოლოდ მდინარეს იხსენიებენ. რომის იმპ. ადრიანეს დროს (II ს.) დღევანდელი ბ-ის ტერიტორიაზე რომაელთა სამხ. სადგური იყო. ადრინდ. ფეოდ. ხანაში, სხვა ზღვისპირა პუნქტებისაგან განსხვავებით, ბ. დაწინაურებული იყო, რასაც ხელს უწყობდა მისი მდებარეობა ქვეყნის შიდა რაიონებისაკენ მიმავალი გზების დასაწყისში. ფეოდ. ხანაში ბ-ის ციხის გარშემო სოფლის ტიპის დასახლება იყო, მაგრამ იგი ქალაქადაც იხსენიება (ამბროჯო *კონტარინი*). XIII ს. დასასრულსა და XIV ს. დასაწყისში ბ. ოდიშის მთავრებს ბედიანებს ეკუთვნოდა. საქართველოს სამეფო-სამთავროებად დაშლის შემდეგ გურიელების სამფლობელო იყო. 1547 ქალაქი ოსმალებმა დაიკავეს. 1564 *როსტომ გურიელმა* დაიბრუნა, მალე ისევ ოსმალთა ხელში გადავიდა. 1609 *მამია გურიელმა* გაანადგურა ბ-ში მყოფი ოსმალთა გარნიზონი. მიუხედავად ამისა, ოსმალები კვლავ დაეუფლნენ ბ-ს. ვახუშტის მიხედვით, XVIII ს-ში ბ. მცირე ქალაქი იყო, რ-საც საუცხოო ციტადელი ჰქონდა. ბერლინის ტრაქტატით (1878) ბ. რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. 1878—86 ბათუმის ნავსადგური გამოცხადდა პორტო-ფრანკოდ (უცხოური საქონლის უბაჟოდ შემოტანა-გატანის უფლების მქონე ნავსადგურად), რამაც ხელი შეუწყო ქალაქის ზრდას. 1883 ბაქო—ბ-ის რკინიგზის გაყვანის, ნავსადგურის რეკონსტრუქციისა და ბაქოსთან ნავთობსადენი მილით დაკავშირების (1897—1907) შემდეგ ბ. შავიზღვისპირეთის მნიშვნელოვანი ნავსადგური გახდა. აქედან გაჰქონდათ ნავთობპროდუქტები ევრ. ქვეყნებში. XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში ბ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი იყო (დაახლ. 11 ათ. მუშა). ბ-ში პირველი ს.-დ. წრეები 1896—98 დაარსდა, მაგრამ მალე ისინი პოლიციამ დაარბია. 1901 ბ-ში ს.-დ. ორგანიზაციის შესაქმნელად რსდმპ თბილისის კომიტეტმა მიავლინა ი. ბ. სტალინი. მისი ხელმძღვანელობით 1901 წ. 31 დეკ. ს.-დ. წრეების არალეგალურ კონფერენციაზე არჩეულ იქნა ს.-დ. კომიტეტი. კომიტეტი აწყობდა მასობრივ გაფიცვებს და დემონსტრაციებს (იხ. *ბათუმის მუშათა გაფიცვა და დემონსტრაცია 1902*). ბ-ის მუშებმა დიდი როლი ითამაშეს გურიის გლეხობის 1902—05 რევ. მოძრაობაში. 1903 წ. 17 ივლისს ბ-ის მუშები შეუერთდნენ ამიერკავკასიაში დაწყებულ საყოველთაო გაფიცვას. 1905 წ. 30 ნოემბ. ღამით დაიწყო შეიარაღებული აჯანყება. მუშებს აქტიურად ეხმარებოდნენ გურიიდან და ქვემო აჭარიდან მოსული „წითელი ასეულები". შეუპოვარი წინააღმდეგობის მიუხედავად, აჯანყება სასტიკად ჩაახშვეს. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს ბ-ის ნავსადგურის მნიშვნელობა მკვეთრად დაეცა. 1918 აპრილში ოსმალეთმა დაარღვია ბრესტის 1918 ზავის პირობები და ქალაქი დაიკავა. მენშევიკურ საქართველოსა და ოსმალეთს შორის დადებული ხელშეკრულებით (იხ. *ბათუმის ხელშეკრულება 1918*), ბ. გადაეცა ოსმალეთს. მაგრამ 1918 *მუდროსის დაზავების* თანახმად ოსმალეთი იძულებული გახდა ბ-იდან ჯარები გაეყვანა. 1918 წ. 15 დეკ. ბ. ინგლ. ინტერვენტებმა დაიკავეს. 1920 ბ-ში გაიმართა საპირველმაისო დემონსტრაცია, რ-შიც რამდენიმე ათასი კაცი მონაწილეობდა; დემონსტრანტები ბ-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარებას მოითხოვდნენ. 1920 ივლისში ინგლისი იძულებული იყო დაეტოვებინა ბ. და ქალაქი მენშევიკური საქართვ. ხელისუფლებისთვის გადაეცა. მენშევიკური მთავრობისა და ოსმ. შეთანხმებით, 1921 წ. 11 მარტს ბ. თურქებმა დაიკავეს. 18 მარტს ქალაქის მშრომელებმა საბჭ. ხელისუფლების დამყარების მიზნით შეიარაღებული აჯანყება დაიწყეს. 19 მარტს ბ-ში წითელი არმიის ნაწილები შევიდნენ, ქალაქში საბჭ. ხელისუფლება გამოცხადდა. ბ. აჭარის ასსრ დედაქალაქი გახდა.

**ეკონომიკა.** ბ. საქართველოს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია. მთავარი დარგებია ნავთობგადამუშავება, მანქანათმშ., ფარმაკოქიმ., მსუბუქი და კვების მრეწველობა. განვითარებულია აგრეთვე საშენი მასალების წარმოება და ხე-ტყის გადამუშავება. ზოგიერთი


ბათუმი ერთ-ერთი ცენტრალური უბანი.

სამრეწვ. საწარმო უმთავრესად ადგილ. მოთხოვნილების ფართო მოხმარების საგნებს ამზადებს. ბ-ის ენერგეტ. ბაზის შექმნაში დიდი როლი შეასრულა აჭარისწყლის ჰესმა, რ-იც ამჟამად ჩართულია საქართვ. ენერგეტ. სისტემაში. ქალაქის უმსხვილესი საწარმოა ნავთობგადასამუშავებელი ქ-ნა. მისი პირველი დანადგარები 1929 ამოქმედდა. ქარხანა ნავთობს იღებს ბაქოდან და ჩრდ. კავკასიიდან, ხოლო მრავალნაირ ნავთობპროდუქტს აწვდის როგორც სსრკ შიგა ბაზარს, ისე საზღვარგარეთის ქვეყნებს. ხუთი მანქანათსაშ. ქ-ნა ამზადებს კვების მრეწველობის მანქანა-დანადგარებს, მცირე წყალწყვის გემებს (მ. შ. წყალქვეშაფრთიან კატარღებს), სამრეწვ. და საყოფაცხოვრებო დანიშნულების ელექტროაპარატურასა და ხელსაწყოებს. ამ ქარხნების უმეტესობა 1960-იან წლებში შეიქმნა. ყოველწლიურად იზრდება გამოშვებული პროდუქციის რაოდენობა და ასორტიმენტი. მძლავრი ფარმაკოქიმ. საწარმო ქიმ-ფარმაცევტული იაფი ნედლეულისაგან (ჩაის ბუჩქების ნასხლავი და ჩაის ფ-კების ნარჩენები) ამზადებს კოფეინს, უშვებს აგრეთვე სხვა ფარმაცევტულ პროდუქციას. სამრეწვ. წარმოებაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ავეჯის დამზადებას. მსუბუქი მრეწველობის საწარმოები ამზადებენ საპირე ტყავს, ფეხსაცმელს, ტანსაცმელს და ფართო მოხმარების სხვა საგნებს. კვების მრეწველობის საწარმოებიდან აღსანიშნავია ციტრუსკომბინატი, რ-იც დიდი რაოდენობით უშვებს ციტრუსებისა და სხვა ხილის კონსერვებს. ქალაქში არის აგრეთვე თამბაქოს და ჩაის ფ-კები, ხორცკომბინატი, პურკომბინატი, ლუდის, რძისა და თევზის ქ-ნები. ბ-ზე მოდის აჭარის მრეწვ. მთლიანი პროდუქციის უდიდესი ნაწილი.

საგარეო ტრანსპორტი ბ-ის მეურნეობის ერთ-ერთი წამყვანი დარგია. ბ. რესპუბლიკის მსხვილი საზღვ. სატრანსპ. კვანძია, სადაც თავს იყრის საზღვ., სარკინიგზო და საავტ. კომუნიკაციები. აქ წარმოებს მსხვილი საზღვ.-სატრანსპ. ოპერაციები; ბ. კავკასიის ნავთობის გაზიდვის უძველესი და უმნიშვნელოვანესი ნავსადგურია შავი ზღვის მთელ სანაპიროზე. ბ-ის ნავთობის ნავსადგური აღჭურვილია თანამედროვე ტექნიკით და დიდ საოკეანო ტანკერებს ემსახურება. ნავთობპროდუქტებს კვლავ მთავარი ადგილი უკავია ბ-ის საზღვაო, სარკინიგზო და მილსადენი ტრანსპორტის საერთო ტვირთბრუნვაში, რ-იც სწრაფად იზრდება და ყოველწლიურად მრავალ მლნ. ტ შეადგენს. სატრანსპ. კვანძის საერთო ტვირთბრუნვაში, სატრანზიტო ტვირთებთან ერთად, დიდი ადგილი უკავია თვით ქალაქისა და მისი უახლოესი მიდამოების სამეურნეო ტვირთებს. მთლიანად მექანიზებულია მშრალი ტვირთების ჩატვირთვა-გადმოტვირთვის ოპერაციები. აშენდა ახ. საზღვაო ვაგზალი. ბ. შავი ზღვის საბჭ. სანაპიროზე გემების მიმოსვლის უკიდურესი სამხრ.-აღმ. პუნქტია. აქ დიდი რაოდენობით ჩამოდიან საბჭ. და უცხოელი ტურისტები. მნიშვნელოვანია აგრეთვე მგზავრთა გადაყვანა შორეული და ადგილ. მარშრუტებით. უკანასკნელ წლებში ქალაქის საგარეო ეკონ. კავშირურთიერთობაში დიდად გაიზარდა ავტოტრანსპორტის როლი. თანამედროვე საავტ. გზატკეცილებით ბ. დაკავშირებულია საქართვ. უმნიშვნელოვანეს ცენტრებთან და აჭარის შიგა რ-ნებთან, აგრეთვე უმოკლესი საავტ. ტრასით სამხრ. საქართველოს მეზობელ რ-ნებთან.

**არქიტექტურა.** თანამედროვე ბ. რესპუბლიკის ერთ-ერთი კეთილმოწყობილი და ლამაზი ქალაქია. მისი ინტენს. მშენებლობა XX ს. დამდეგს დაიწყო. 1927-ში შემუშავდა ბ-ის განვითარების დეტალური გეგმა. XX ს. 20—30-იან წლებში ფართოდ გაიშალა საბინაო მშენებლობა. 1933 შედგა ბ-ის დაგეგმარების პროექტი (არქიტექტორები ი. ყირქესალი, ბ. ლორთქიფანიძე, ლ. სუმბაძე), 1956 დაპროექტდა ქალაქის რეკონსტრუქციისა და განაშენიანების ახ. გეგმა (არქიტექტორები ა. ნიკოლაიშვილი, ლ. სუმბაძე, კ. ჯავახიშვილი, ნ. ფარეშუზოვა, დ. ცენტერაძე). შენდება მსხვილპანელიანი საცხოვრ. სახლები. მთელი საცხოვრ. ფონდი 1972 წ. 1 იანვრისათვის შეადგენდა 1130 ათ. *მ*$^2$. დაპროექტდა ახ. საცხოვრ. მიკრორაიონი (სამხრ.-დას. ნაწილში, არქიტ. კ. ბურჭულაძე). შეიქმნა ახ. სანაპირო და ზღვისპირა პარკი, სადაც აშენდა საზაფხულო თეატრი (1948, არქიტექტორები კ. ჯავახიშვილი, ბ. კირაკოსიანი), აიგო სასტუმრო „ინტურისტი" (1939, არქიტ. ა. შჩუსევი), დრამ. თეატრი (1952, არქიტ. ლ. ტეპლიცკი), კინოთეატრი „თბილისი" (1964, არქიტ. ნ. აბაშიძე), უნივერსალური მაღაზია (1965, არქიტ. გ. ფოცხიშვილი), ტურბაზა. ქალაქის მიდამოებში ამოაშრეს ჭაობები, გაიყვანეს ახ. მაგისტრ. ქუჩები. ქუჩების საერთო სიგრძე 400 *კმ*-მდეა. გაფართოვდა მწვანე ნარგავების მასივები. დამთავრდა ახალი, მძლავრი წყალსადენის მშენებლობა, გაფართოვდა საკანალიზაციო ქსელი. საქალაქო დასახლება მოხდენილადაა ჩართული ზღვასა და გორაკ-ბორცვიან მთისწინეთს შორის. სწორი და კარგად გამწვანებული ქუჩები, სუბტროპ. მცენარეებით მდიდარი პარკები და სკვერები, ბევრ საინტერესო არქიტ. ნაგებობასთან ერთად ქალაქის ერთიან შთამბეჭდავ სახეს ქმნის.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** ბ. რესპუბლიკის დიდი კულტ. ცენტრია. ქალაქში არის 5 ზოგადსაგანმან. სკოლა, საშ. სკოლა-სანატორიუმი, საზღვაო სასწავლებელი, კულტსაგანმ. სასწავლებელი, სამხატვრო სასწავლებელი, სამხატვრო სკოლა, მუს. სასწავლებელი, 3 მუს. სკოლა, რუსთაველის სახ. ბათუმის პედ. ინ-ტი (1934-იდან), რ-იც ამზადებს მასწავლებლებს უმთავრესად აჭარის ასსრ სკოლებისათვის. ბ-შია აგრეთვე საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის დაუსწრებელი სწავლების ფილიალი. ყველა ტიპის სასწავლებელში დაახლ. 22 ათ. მოსწავლე სწავლობს. ქალაქში 8167 უმაღლესი განათლების მქონე სპეციალისტია (1970). არის რამდენიმე სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, მ. შ. საქ. სსრ მეცნ. აკადემიის *ბათუმის სამეცნიერო კვლევითი ინსტიტუტი* (შეიქმნა 1958), *ბათუმის ბოტანიკური ბაღი*, საკონსერვო მრეწველობის ინ-ტი და სხვ.; ჯერ კიდევ რევოლუციამდელ პერიოდში ჩაეყარა საფუძველი *ბათუმის მუშათა თეატრს*; საბჭ. წლებში მისთვის აშენდა ახ. შენობა. ბ-შია ი. ჭავჭავაძის სახ. *ბათუმის სახელმწიფო დრამატული თეატრი*. აჭარის სახელმწ. ფილარმონია, 31 ბ-კა, 12 კულტსახლი, ორი მუზეუმი (აჭარის სახელმწ. და ბათუმის სახელმწ. რევ. მუზეუმი), სსრკ-ის ერთ-ერთი უდიდესი აკვარიუმი (იხ. *ბათუმის აკვარიუმი*). გამოდის გაზეთი „საბჭოთა აჭარა" (ქართულ და რუსულ ენებზე), აგრეთვე „მორიაკ გრუზიი" და ჟურნ. „ჭოროხი".

ბ-შია აჭარის რესპ. საავადმყოფო (300 საწოლი), 3 ქალაქის საავადმყოფო (325 საწოლი), სპეციალიზებული ბავშვთა და ინფექციური საავადმყოფოები, სამშობიარო სახლი და რამდენიმე სპეც. დისპანსერი სტაციონარით. ყველა სამკურნ. დაწესებულებაში 1200-მდე საწოლია. საავადმყოფოებთან არსებობს ამბულ.-პოლიკლინიკები, არის აგრეთვე ცალკე დისპანსერები და პოლიკლინიკები. ქალაქის სამედ. დაწესებულებებში მუშაობს 606 ექიმი და 1668 საშ. სამედ. პერსონალი. ბ-ში არის საუკეთესო სამედ. პლაჟი პოლიკლინიკითა და სააბაზანოთი.

ბ. და მისი მიდამოები საქართვ. შავი ზღვის სანაპიროს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკურორტო ზონაა. ჰავა — ზღვის ნოტიო სუბტროპიკული. დამახასიათებელია ტემპ-რის მცირე წლიური ამპლიტუდა, თბილი ზამთარი, ცხელი ზაფხული. საშ. წლ. ტემპ-რა 14,5°C, ყველაზე ცივი თვის— იანვრის საშ. ტემპ-რა 7,1°C, ყველაზე თბილი თვის — აგვისტოსი 23,2°C. ნალექები 2560 *მმ* წელიწადში. ხშირია კოკისპირული წვიმა, თოვლი იშვიათად მოდის და მალე დნება. ზღვის წყლის საშ. წლ. ტემპ-რა ნაპირთან 16,7°C. სამკურნ. ფაქტორი: კლიმატოთერაპია, ზღვაში ბანაობა. ზღვის წყალი გამოირჩევა მაღალი მინერალიზაციით. სამედ. ჩვენება: სასუნთქი გზების არატუბერკულოზური დაავადებანი (ფილტვის ემფიზემა, პნევმოკონიოზი, ლარინგიტი, ფარინგიტი და სხვ.), ნერვული სისტემის ფუნქციური და გულ-სისხლძარღვთა დაავადებანი, ჰიპერტონიული დაავადება (I—II ხარისხის), ლიმფადენიტი, სისხლნაკლებობა და ა. შ. სეზონი — მთელი წელი, ბანაობის სეზონი — მაისიდან ოქტომბრამდე. ქალაქის ჩრდ-ით კეთილმოწყობილი საზღვ. კურორტებია: *მახინჯაური, მწვანე კონცხი, ციხისძირი, ქობულეთი* მრავალი სანატორიუმითა და დასასვენებელი სახლით. მწვანე კონცხზეა ბათუმის ბოტანიკური ბაღი, სადაც აკლიმატიზებულია მრავალი ქვეყნის იშვიათი სუბტროპ. და ტროპ. მცენარეები.

*ლიტ.*: ინაიშვილი ა., ბათუმის უძველესი ისტორიისათვის ახალი არქეოლოგიური გათხრების საფუძველზე, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966; სიჭინავა ვ., ბათუმის ისტორიიდან (რუსეთთან შეერთება და სოციალურ-ეკონომიური განვითარება 1878—1907 წლებში), ბათ., 1958; სიხარულიძე ი., ბათუმის წარსულიდან, «ბათუმის სახელმწ. პედ. ინ-ტის შრომები», 1956, ტ. 5; ყაუხჩიშვილი ს., ანტიკური მასალები ბათუმის ისტორიისათვის, «ქუთაისის სახელმწ. პედ. ინ-ტის შრომები», 1950—51, ტ. 10; ჯაოშვილი ვ., ბათუმი, თბ., 1966; Батум и его окрестности, Батум, 1906; Комахидзе Д. Х., Батуми, Тб., 1968; Нодия М. Ю., Курортные богатства Грузии, Тб., 1963; Френкель А., Очерки Чурук-су и Батума, Тфл., 1879. *ვ. ჯაოშვილი. ი. სიხარულიძე. ე. ბაგრატიონი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 288—289.

**ბათუმის აკვარიუმი,** ერთ-ერთი უდიდესი აკვარიუმი სსრკ-ში. შეიქმნა ზღვის თევზის მეურნეობისა და ოკეანოგრაფიის სრულიად საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის საქართვ. განყოფილების ბაზაზე 1967. ბ. ა. რთული ტექ. კომპლექსია, რ-იც სადემონსტრაციო და ექსპერ. ნაწილებისაგან შედგება. სადემონსტრაციო აკვარიუმებში, რ-ებიც 400 *მ*$^3$ წყალს იტევს, ბინადრობს შავი ზღვის, აგრეთვე სხვა ზღვებისა და ოკეანეების, მტკნარი წყლების ცხოველთა 60-მდე სახეობა. შავი ზღვის ფაუნიდან აღსანიშნავია შავი ზღვის ზვიგენი, ორაგული, კეფალი, სვია, ზღვის მამალი, ცხენთევზა და სხვ., წყნარი ოკეანის ჩრდ. ნაწილიდან — ზღვის კატა, კასპიის ზღვიდან — სელაპი, ინდოეთის ოკეანიდან — გიგანტური კუ — ცრუ კარეტა, მტკნარი წყლის თევზებიდან — გველთევზა, კალმახი, კობრი, წერი და ა. შ. აკვარიუმში თავმოყრილია შავი ზღვისა და წყნარი ოკეანის უხერხემლოთა ფაუნის წარმომადგენლები: აქტინიები, მიტილუსები, ზღვის ვარსკვლავები, ზღვის ზღარბები, ჰოლოთურიები და სხვ.

წყალმომარაგების რთული სისტემა, რ-იც აერაციისა და ტემპ-რის რეგულირების საშუალებას იძლევა 1 400 *მ*$^3$ წყალს იტევს. სპეც. ფილტრები უზრუნველყოფენ წყლის ხანგრძლივ წრებრუნვას, რის გამოც აკვარიუმის წყლით მომარაგება დამოკიდებული არ არის ზღვის სანაპირო ზოლში წყლის შედგენილობის ცვლილებებსა და მეტეოროლ. პირობებზე. ბ. ა-ის ექსპერ. ნაწილი მრავალმხრივ სამეცნ. მიზნებს ემსახურება. შავი ზღვის


ბათუმი. გემთმშენებელი ქარხანა. წყალქვეშაფრთიანი კატარღა.


ბათუმი. ციტრუსკომბინატი. P ვიტამინის დამამზადებელი საამქრო.


ბათუმი. ციტრუსკომბინატი. ციტრუსოვანთა მურაბის დამამზადებელი საამქრო.



ბათუმის აკვარიუმი.

ბიოლ. რესურსების რაციონალური გამოყენებისა და ხარისხობრივი გაუმჯობესების მიზნით იკვლევენ ამ წყალსატევის ბინადართა ბიოლოგიას. აქვე ატარებენ მუშაობას წყლის ორგანიზმების ტოქსიკოლოგიის საკითხებზე და განსაზღვრავენ სხვადასხვა ტოქსიკური ნივთიერების (პირველ რიგში ნავთობის) ზღვრულ დასაშვებ კონცენტრაციებს. ბ. ა-ის მნიშვნელოვანი ნაწილია *დელფინარიუმი,* სადაც იკვლევენ შავი და აზოვის ზღვების დელფინთა ბიოლოგიასთან დაკავშირებულ საკითხებს. *ო. ცხომელიძე.*



ბათუმის ბოტანიკური ბაღი. ბამბუკის ჭალა.

**ბათუმის ბოტანიკური ბაღი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, ერთ-ერთი დიდი ბოტანიკური ბაღი სსრკ-ში. გაშენებულია ბათუმიდან 9 *კმ*-ის დაშორებით, მწვანე კონცხზე, 111 *ჰა* ფართობზე. ბ. ბ-ის რელიეფი მთაგორიანია, ნიადაგი — წითელმიწა, ყომრალი და ალუვიური. დააარსა პროფ. ა. კრასნოვმა 1912. ბაღში სამი დენდროპარკი, კოლხეთის ტყის ნაკრძალი და ლანდშაფტურ-გეოგრაფიული პრინციპით შექმნილი 9 ფლორისტული განყოფილება: ამიერკავკასიის ტენიანი სუბტროპიკების, ავსტრალიის, ახალი ზელანდიის, ჰიმალაის, აღმ. აზიის, ჩრდ. ამერიკის, სამხრ. ამერიკის, მექსიკისა და ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებისა. მცენარეთა კოლექცია შეიცავს 5000-ზე მეტ სახეობას, სახესხვაობას, ფორმასა და ჯიშს. ბაღში კარგად ხარობს უნიკალური მცენარეები: პოდოკარპუსი ტოტარა, ანდერსონის ვერონიკა, სამხრ. კორდილინე, ჰიმალაური შქერი, ნეპალის მარადმწვანე მურყანი, მარადმწვანე მუხები, იაპონური კამელიის 80-ზე მეტი ჯიში, პალმისებრი ნეკერჩხლის 20 ფორმა, მაგნოლიის 15 სახეობა და ფორმა, იელების მდიდარი კოლექცია, საპნის ხე, ქონის ხე, ბამბუკის მრავალი სამრეწვ. ჯიში, მამონტის ხე, მარადმწვანე სექვოია, მეტასექვოია, სწრაფმზარდი ფოთოლმცვივანი მუხები, მექსიკური ფიჭვები, ჩრდ. ამერიკული და მექსიკური ტაქსოდიუმი, მრავალი სახეობის კაქტუსი, სამხრეთამერ. მანიჰოტი და სხვ. აქვეა კავკ. კერძოდ კოლხეთის მესამეული პერიოდის რელიქტები: უნგერნის შქერი, პონტოური შქერი, ხეწყავი, წყავმაშა, პონტოური მუხა და სხვ. კარგად არის დაცული უძველესი პერიოდის კოლხური ტიპის ტყე. ბ. ბ. ბ-ში სამეცნ.-კვლ. მუშაობას ეწევა მცენარეთა ინტროდუქცია-აკლიმატიზაციის, მევავილეობისა და დეკორ. მებაღეობის, ბოტანიკის, სუბტროპ. მცენარეთა სელექციის, მცენარეთა ფიზიოლ. და ბიოქიმ. განყოფილებები. ბაღიდან გავრცელდა ევკალიპტი, ქაფურის ხე, ევკომია, ტუნგი, ფორთოხალი („ვაშინგტონ-ნაველი“), ფეიჰოა, აღმოსავლური ხურმა, ახალზელანდიური სელი. დეკორ. მებაღეობაში დაინერგა მრავალი მცენარე. 1972 შესწავლილია დაყვავილებული და გამხმარი ბამბუკის პლანტაციის აღდგენის საკითხები, გამოყვანილია ფორთოხლისა და მანდარინის ჰიბრიდები. ტყის მეურნეობაში წარმატებით ინერგება სწრაფმზარდი მერქნიანი მცენარეები: ჭაობის მუხა, ნამგლისებრი მუხა, იაპონური ძელქვა, ხეტიტა, ამბრის ხე, იაპონური წაბლი, ვეიმუტის ფიჭვი და სხვ.; ტექ. კულტურებიდან ინერგება ევგენოლის კამელია და იაპ. დარიჩინი. გაცვლის წესით სუბტროპ. მცენარეთა თესლები, კალმები და ბოლქვ-ბორგლები ეგზავნება სსრკ-ისა და უცხოეთის სხვადასხვა ბოტან. დაწესებულებას, გამომცდელ მოყვარულებს. ბაღს აქვს მდიდარი ბ-კა და 48000 ფურცელზე მეტი ჰერბარიუმი. ყოველწლიურად გამოდის „ბათუმის ბოტანიკური ბაღის მოამბე“. *ნ. შარაშიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 320.



ბათუმის ბოტანიკური ბაღი. მარაოსებრი პალმის ხეივანი.

**„ბათუმის გაზეთი“,** ქართ. პოლიტ.-ლიტ. გაზეთი. გამოდიოდა ბათუმში 1911 ივლისიდან ყოველდღიურად, 1913 ივნისიდან—კვირაში ორჯერ. 1914 ივლისში ადგილობრივი ხელისუფლების განკარგულებით დაიხურა. სხვადასხვა დროს გაზეთის რედაქტორებად იყვნენ: ნ. ხომერიკი, ა. ჭელიძე, ლ. გეგენავა.

**ბათუმის გემთმშენებელი ქარხანა,** შეიქმნა ბათუმის ნავსადგურის დამხმარე საწარმოს ბაზაზე 1921, როგორც გემების მიმდინარე შეკეთების სახელოსნო. 1922-იდან დაიწყეს გემების საშ. და კაპიტ. შეკეთება. 1942 დადგეს ახ. ჩარხები, ჩატარდა სამჭედლო და საქვაბე საამქროების რეკონსტრუქცია. 1943 სახელოსნოს ბაზაზე შეიქმნა გემთშემკეთებელი ქ-ნა, 1957 იგი გადაკეთდა გემთმშენებელ ქ-ნად. 1959 დაიწყო „ვოლგის“ ტიპის წყალქვეშაფრთიანი კატარღების გამოშვება, რ-თა ნაწილი მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში იგზავნება (აშშ, ინგლისი, ინდოეთი, რუმინეთი, პოლონეთი, უნგრეთი და სხვ.).

**ბათუმის კოფეინის ქარხანა,** ქიმიურ-ფარმაცევტული მრეწველობის საწარმო საქართველოში. შეიქმნა 1936 ბუნებრივი საღებრების არტელის ბაზაზე. ერთადერთი საწარმოა სსრკ-ში, რ-იც ჩაის წარმოების ნარჩენებიდან ღებულობს ნატურალურ კოფეინს. ბ. კ. ქ. ამუშავებს საქართვ. და ჩრდ. კავკ. სამკურნ. მცენარეებს. აქ ამზადებენ: ალოეს წვენსა და ემულსიას, ალოეს ვაჟინს (სიროფს), თეალბინს, კელინს, პლატიფილინს, კოლხამინის მალამოს, ტაურემიზინს, მაგნოლიის ექსტრაქტსა და სხვ.; პროდუქცია იგზავნება სსრკ-ის სხვადასხვა ქალაქში, აგრეთვე არგენტინაში, ავსტრიაში, ეგვიპტეში, ვიეტნამსა და სხვ.

**ბათუმის მანქანათმშენებელი ქარხანა,** შეიქმნა 1935 ბათუმის ერთ-ერთი უძველესი საწარმოს — სამსხმელო-მექანიკური სახელოსნოს ბაზაზე; 1939 წ-მდე ბ. მ. ქ. მხოლოდ ჩაის ფაბრიკის ტექნოლ. მოწყობილობას უშვებდა (ერთადერთი სსრკ-ში). ამჟამად ამზადებს 70-მდე დასახელების რთულ ტექნოლ. მოწყობილობას ჩაის, ღვინის, კონსერვების, თევზის, ხორცისა და რძის მრეწველობისათვის. პროდუქციის ნაწილი იგზავნება ბულგარეთში, გდრ-სა და ჩეხოსლოვაკიაში.

**ბათუმის მუშათა გაფიცვა და დემონსტრაცია 1902,** ბათუმის მუშათა რევოლუციური გამოსვლა 1902 თებერვალ-მარტში. გაფიცვის მიზეზი იყო მუშათა მძიმე ეკონ. მდგომარეობა და პოლიტ. უუფლებობა, მკაცრი ექსპლუატაცია, სამუშაო დღის თვითნებური გახანგრძლივება, ჯარიმები, ქრთამი, ფიზ. შეურაცხყოფა. გაფიცვა დაიწყო 1902 იანვრის დამლევს მანთაშევის ქარხანაში რსდმპ ბათუმის კომიტეტის ხელმძღვანელობით და მუშათა გამარჯვებით დამთავრდა. ქარხნის ადმინისტრაცია იძულებული გახდა დაეკმაყოფილებინა საგაფიცვო კომიტეტის მიერ წამოყენებული ეკონ. მოთხოვნები. 27 თებ. როტშილდის ქარხანაში დაიწყო ახ. დიდი გაფიცვა, რომლის საბაბი გახდა 389 მუშის დათხოვნა. საგაფიცვო კომიტეტს ი. ბ. სტალინი მეთაურობდა. გაფიცვამ შეუპოვარი ხასიათი მიიღო. ქარხნის ადმინისტრაციამ პოლიციას მიმართა დახმარებისათვის. ბათუმში ჩავიდა ქუთაისის სამხ. გუბერნატორი სმაგინი. 2 მარტს რსდმპ ბათუმის კომიტეტმა როტშილდის ქარხნის მოწინავე მუშებისაგან შეადგინა დელეგაცია გუბერნატორთან შესახვედრად. მოლაპარაკება უშედეგოდ დამთავრდა. მანთაშევისა და როტშილდის ქარხნების ამბებმა ბიძგი მისცა მუშათა მოძრაობის აღმავლობას ქალაქის სხვა საწარმოებში. 5 მარტს სიდერიდისის ქარხნის მუშებმა გამოაცხადეს გაფიცვა და საფაბრიკო ინსპექტორს წარუდგინეს 120 მუშის ხელმოწერილი მოთხოვნები. 7 მარტს დააპატიმრეს როტშილდისა და სიდერიდისის ქარხნების 40 მუშა. იმავე დღეს ხაჩატურიანის ქარხნის მუშებმა ადმინისტრაციას წაუყენეს მოთხოვნები ეკონ. მდგომარეობის გაუმჯობესების შესახებ. 8 მარტს რსდმპ ბათუმის კომიტეტმა მოაწყო გაფიცული მუშების მასობრივი დემონსტრაცია. 800-მდე დემონსტრანტი შეიჭრა პოლიციის სამმართველოსთან და მოითხოვა დაპატიმრებული ამხანაგების განთავისუფლება. ამ მოთხოვნის პასუხად პოლიციამ 300-ზე მეტი დემონსტრანტი დააპატიმრა და ადრე დატუსაღებულ მუშებთან ერთად მოათავსა ე. წ. საეტაპო ყაზარმებში. დემონსტრანტების დაპატიმრებამ მუშათა მასების აღშფოთება გამოიწვია. 8 მარტს ღამით რსდმპ ბათუმის კომიტეტმა ქალაქის ფაბრიკა-ქარხნების ს.-დ. წრეების წარმომადგენელთა თათბირზე შეიმუშავა პოლიტ. დემონსტრაციის ჩატარების პროგრამა. 9 მარტს ბათუმში მოეწყო გრანდიოზული პოლიტ. დემონსტრაცია. მასში მონაწილეობდა მანთაშევის, როტშილდის, ნობელის, სიდერიდისის, ხაჩატურიანის, პასკეკია და სხვ. საწარმოთა 6 ათასამდე მუშა. დემონსტრანტები გაემართნენ საეტაპო ყაზარმებისაკენ და მოითხოვეს დაპატიმრებული მუშების განთავისუფლება. ადგილ. ხელისუფლებამ დემონსტრანტების წინააღმდეგ გამოიყვანეს ჯარები. მოკლულ იქნა 15, დაიჭრა 50 მუშა. დემონსტრაციის 500-მდე მონაწილე დააპატიმრეს, ბევრი მათგანი გაასახლეს დას. საქართველოს რ-ნებში, 21 მუშა მისცეს პასუხისგებაში. რსდმპ ბათუმის კომიტეტმა ცნობილი ადვოკატების მოწვევით უზრუნველყო მუშათა დაცვა, მეფის ხელისუფლება იძულებული გახდა თითქმის ყველა მუშა გაემართლებინა. 9 მარტის დემონსტრაციამ აამოძრავა ამიერკავკ. მუშათა და გლეხთა მასები. ბათუმის ამბებმა მთელ ქვეყანაში ძლავრი გამოძახილი გამოიწვია და პოლიტ. მნიშვნელობა შეიძინა. ამ დემონსტრაციით მუშებმა მიიღეს პოლიტ. ბრძოლის გამოცდილება. მშობლიურ სოფლებში გასახლებული მუშები ავრცელებდნენ პროკლამაციებს და სხვა არალეგალურ ლიტერატურას, ეწეოდნენ პოლიტ. მუშაობას. ამ დროიდან გურიის, სამეგრელოსა და იმერეთის გლეხობაში მკვიდრდება რევ. იდეები, იწყება გლეხთა მასების აშკარა პოლიტ. ბრძოლაზე გადასვლის პერიოდი. ბათუმის ამბებს ფართოდ გამოეხმაურა რუს. პროგრესული საზოგადოებრიობა, მისი მნიშვნელობა ხაზგასმით აღნიშნა რსდმპ III ყრილობამ. 9 მარტის დემონსტრაციის შემდეგ საგაფიცვო მოძრაობა ბათუმში კიდევ უფრო გაძლიერდა და განვითარდა.

*ლიტ.*: საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971. *შ. ჯიჯეიშვილი.*

**ბათუმის მუშათა თეატრი,** როტშილდის ქარხნის მუშების მიერ 1901 დაარსებული ქართული დრამატული წრე, რ-იც უფასოდ ემსახურებოდა მუშებს. თავდაპირველად წრის წევრები მხოლოდ მუშები იყვნენ: მ. წეროძე (იგი რეჟისორის მოვალეობასაც ასრულებდა), მ. გორგილაძე, ს. ივანიძე, ნ. კირთაძე, ი. მანჯგალაძე, ი. ქორიძე, ე. ფირცხალაიშვილი. სხვადასხვა წლებში დადგეს: ი. ჭავჭავაძის „კაკო ყაჩაღი“, სცენები ა. ცაგარლის „ციმბირელიდან“, კითხულობდნენ ა. წერეთლის, ი. ევდოშვილის და სხვ. ლექსებს. თავდაპირველად წრეს ხელმძღვანელობდა დ. კლდიაშვილი.

1904 ბ. მ. თ-ს შეუერთდნენ პროფ. დრამ. წრის წევრები. სხვადასხვა დროს რეჟისორებად მიწვეული ჰყავდათ შ. დადიანი, ა. წუწუნავა, ალ. ჟორჟოლიანი.

რსდმპ ბათუმის კომიტეტის ხელისშეწყობით წრე დგმდა ფასიან წარმოდგენებს „რკინის თეატრში", შემოსავალს რიცხავდნენ პარტიის ფონდში. რეპერტუარში ჰქონდათ: ა. ცაგარლის „ციმბირელი", „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ", „ქართველი დედა", ა. ყაზბეგის „არსენა", ი. გედევანიშვილის „მსხვერპლი" და „გაძცემი", დ. კლდიაშვილის „ირინეს ბედნიერება", „დარისპანის გასაჭირი", ი. გომართელის „წამხდარი სისხლი", გ. ჩირიკოვის „ებრაელები", ჰ. იბსენის „ხალხის მტერი" და სხვ. წრე არსებობდა 1912-მდე. *ტ. იაშვილი.*

**ბათუმის ნავთობგადასამუშავებელი ქარხანა** ი. ბ. სტალინის სახელობისა, აშენდა 1929, მუშაობს აზერბ. სსრ, თურქმ. სსრ და სსრკ-ის სხვადასხვა რაიონებიდან (ნავთობსადენით, რკინიგზითა და ზღვით) მიღებული ნავთობის ნედლეულზე. ქარხნის პროდუქციაა: ნავთი, მაზუთი, უმაღლესი ხარისხის ბენზინი და ზეთები; პროდუქციის ნაწილი იგზავნება მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (იტალია, საფრანგეთი, გფრ, იაპონია, ფინეთი, ესპანეთი და სხვ.). 1965—70 ჩატარდა ქარხნის რეკონსტრუქცია, დაიდგა ახ. ტექნოლ. მოწყობილობა, მ. შ. ზეთის გამწმენდი დანადგარი, რ-იც ზეთს გაჭუჭყიანებისაგან იცავს. მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა პროდუქციის ხარისხი.

**ბათუმის ოლქი,** ადმ.-ტერ. ერთეული რუსეთის იმპერიაში. შეიქმნა 1878, საქართველოს იმ ისტ. ტერიტორიაზე, რ-იც რუსეთმა შემოიერთა ბერლინის 1878 ტრაქტატით. ფართობი — 6,975 *კმ²* (1904), დასახლებული პუნქტი — 471, მოსახლეობა — 121832 კაცი (1905). 1878 ბ. ო. ადმინისტრაციულად დაიყო ბათუმის, ართვინისა და აჭარის ოკრუგებად. სამხ. და ადმ. საქმეებში კავკ. არმიის მთავარსარდალს ექვემდებარებოდა. ადგილ. მმართველობას სათავეში ედგა ბათუმის სამხ. გუბერნატორი. 1883—1903 შედიოდა ქუთაისის გუბერნიის შემადგენლობაში. 1903 გამოეყო ქუთაისის გუბერნიას ცალკე ადმ. ერთეულად, ოლქის ცენტრად გამოცხადდა ქ. ბათუმი. *ო. ჟორდანია.*

**ბათუმის პედაგოგიური ინსტიტუტი** შ. რუსთაველის სახელობისა, დაარსდა 1945 ორწლიანი სამასწავლებლო ინ-ტის ბაზაზე. ინ-ტის ფაკ-ტები (1974): ისტ.-ფილოლ., ფიზ.-მათ., დაწყ. განათლების პედ. და მეთოდიკის, ბიოლ., ქიმ., გეოგრ. და ფიზ. აღზრდის, საღამოსა და დაუსწრებელი სწავლების 15 კათედრა. ინ-ტში 122 პროფესორ-მასწავლებელია, მ. შ. 4 მეცნ. დოქტორი და 51 მეცნ. კანდიდატი. ბ-კა (250 ათ. ტ.).

**ბათუმის საზღვაო ნავსადგური,** საქართვ. საზღვაო სანაოსნოს ერთ-ერთი ძირითადი ნავსადგური შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე. XIX ს. 80-იან წლებამდე ნავსადგურში მხოლოდ მცირე წყალწყვის გემები შემოდიოდა და მისი ტვირთბრუნვაც უმნიშვნელო იყო. რკინიგზის გაყვანამ (1883), ტანკერებისა და მშრალი ტვირთის გემების ნავმისადგომის აგებამ (1892) და, განსაკუთრებით, ბაქო-ბათუმის ნავთობსადენის (1907) გაყვანამ ხელი შეუწყო ნავსადგურის განვითარებას. 1883 გაზიდეს 3,3 მლნ. *ფუთი* ნავთობი, 1913 — 93 მლნ. *ფუთზე* მეტი.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ბ. ს. ნ-ში მნიშვნელოვანი სამუშაოები შესრულდა. დაიდგა მაღალმწარმოებლური გადამტვირთავი მოწყობილობა, რეკონსტრუირებულია მშრალი ტვირთის გადასაზიდი გემების ნავმისადგომი, გაფართოვდა სასაწყობო მეურნეობა, აშენდა საზღვაო ვაგზალი, გაიზარდა სამგზავრო გემების მისადგომის სიღრმე. ბ. ს. ნ-ის ტვირთბრუნვაში პირველი ადგილი უკავია ნავთობსა და ნავთობპროდუქტებს (გააქვთ მსოფლიოს 30-ზე მეტ ქვეყანაში). ნავსადგურს ემსახურება საქართვ. საზღვაო სანაოსნოს 40-მდე ტანკერი, რ-თა საერთო ტვირთამწეობა 300 ათ. ტ-ზე მეტია. ნავთობისა და ნავთობპროდუქტების გარდა ბ. ს. ნ-იდან გააქვთ ციტრუსები, ჩაი, ხილი, ტუნგისა და ეთეროვანი ზეთები, თამბაქოს ნაწარმი და სხვ.; შემოაქვთ ლითონი, მანქანა-დანადგარები, საშენი მასალები, ფქვილი, ქსოვილები. განზრახულია დუნაის აუზის ქვეყნებიდან ტრანზიტული ტვირთის მიღება და რკინიგზითა და ზღვით ამ ტვირთის აზიის ქვეყნებში გადაგზავნა. ბ. ს. ნ-ის საქმიანობაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია მგზავრთა საზღვაო გადაყვანას. ბ. ს. ნ. ყირიმ-კავკ. სამგზავრო და ტურისტული საზღვაო ხაზის საბოლოო პუნქტია და მსოფლიოს 90-მდე ქვეყანასთანაა დაკავშირებული.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ა თ უ მ ი.

**ბათუმის საზღვაოსნო სასწავლებელი,** დაარსდა 1929 ფოთის საზღვაოსნო კლასების (დაარსდა 1880) ბაზაზე. სწავლების ვადა 4 წელია. აქვს დასწრებული და დაუსწრებელი სწავლების ორი განყოფილება — სანაოსნო და მექან. ჰყავს 1000-მდე კურსანტი, 70 მასწავლებელი (1975). დაარსების დღიდან ბ. ს. ს. დაამთავრა 3300-ზე მეტმა კაცმა; ბ-კა (60 ათ. ტ.).

**ბათუმის სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, დაარსდა 1958. განყოფილებები: ეკონ., ეთნოგრ., არქეოლ., ფოლკლორის. ინ-ტში 21 მეცნ. თანამშრომელია, მ. შ. 8 მეცნ. კანდიდატი. ინ-ტს აქვს ციხისძირის საველე-საექსპედიციო ბაზა, ფოტოლაბორატორია, ბ-კა (17 ათ. ტ.). 1960—64 გამოვიდა ინ-ტის შრომების 3 ტომი. 1963—72 გამოიცა თემატიკური სერიული კრებულები: აჭარის მრეწვ. და სოფ. მეურნ. ეკონ. საკითხებზე; სამხრ.-დას. საქართვ. კულტ. და ყოფის საკითხებზე; სამხრ.-დას. საქართვ. ძეგლებზე; აჭარის ხალხური პოეზიისა და სამხრ.-დას. საქართვ. ზეპირსიტყვიერების საკითხებზე.

**ბათუმის სახელმწიფო დრამატული თეატრი** ი. ჭავჭავაძის სახელობისა, გაიხსნა 1937 წ. 18 მარტს. თეატრის პირველი დასის წევრები რუსთაველის სახ. თეატრთან არსებული სტუდიის კურსდამთავრებული აჭარელი მსახიობები იყვნენ (სამხატვრო ხელმძღვანელი — ა. *ჩხარტიშვილი*). პირველ სპექტაკლად წარმოადგინეს კ. გოლდონის „სასტუმროს დიასახლისი" (რეჟისორი დ. *ალექსიძე*). სხვადასხვა წლებში ბ. ს. დ. თ-ში მოღვაწეობდნენ რეჟისორები: სსრკ სახ. არტისტი ა. ჩხარტიშვილი, საქ. სსრ სახ. არტისტები, ვ. ყუშიტაშვილი, ვ. ტაბლიაშვილი, ხელოვნ. დამს. მოღვაწეები შ. მესხი, გ. ცეიაშვილი, გ. ჟორდანია და სხვ. თეატრის საუკეთესო დადგმებია: ვ. დარასელის „კიკვიძე" (1942), ვაჟა-ფშაველას „მოკვეთილი" (1945), სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე" (1946), უ. შექსპირის „ოტელო" (1959), ნ. დუმბაძისა და გ. ლორთქიფანიძის „მე, ბებია, ილიკო და ილარიონი", (1960), ა. გეწაძის „წმინდანები ჯოჯოხეთში" (1967), სოფოკლეს „ანტიგონე" (1968), ნ. დუმბაძის „ნუ გეშინია, დედა" (1970), გ. ფანჯიკიძის „მეშვიდე ცა" (1971) და სხვ. დასში მოღვაწეობდნენ: (1974) საქ. სსრ სახ. არტისტები: ნ. თეთრაძე, ი. კობალაძე, ა. მგელაძე, მ. ხინიკაძე; საქ. სსრ დამს. არტისტები: ლ. აფხაზავა, გ. ახვლედიანი, შ. გეჯაძე, გ. გოგიბერიძე, თ. სულხანიშვილი, გ. იმნაიშვილი, მ. შერვაშიძე, ი. ცანავა, ნ. წერეთელი და სხვ. მთავარი რეჟისორია გ. აბესაძე, მთავარი მხატვარი ა. ფილიპოვი.

*ლიტ.*: აჭარის ასსრ ლიტერატურისა და ხელოვნების დეკადა თბილისში, ბათ., 1957; გ ე რ ს ა მ ი ა ს., ბათუმის თეატრი 70 წლის მანძილზე [1879—1949], ბათ., 1949. *გ. ბუხნიკაშვილი.*

**ბათუმის ყურე,** ყურე შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე (აჭარის ასსრ). ბათუმის კონცხით დაცულია აქ გაბატონებული სამხრ.-დას. დინებისა და დას. ქარისაგან. ყურის დას. ნაწილში (მაქს. სიღრმე 58 *მ*) გაშენებულია ბათუმის პორტი და საზღვაო ვაგზალი; აღმ. ნაწილი მცირე სიღრმისაა, პლაჟი განიერია. *ა. ტერელაძე.*

**ბათუმის ციხე,** თამარის ციხე, ლოსორიონი, შუა საუკ. ციხის ნანგრევები ქ. ბათუმის გარეუბანში, მდ. ყოროლისწყლის მარცხ. ნაპირას. ბიზანტ. წერილობით წყაროებში მოხსენიებულია ციხე ლოსორიონი (Losorion) ან ლისირისი (Lysiris), რ-იც აუგია იუსტინიანეს 542—562 ბიზანტია-სპარსეთის ომის დროს (იხ. *ეგრისის დიდი ომი*). შუა საუკუნეებში ბ.ც. ადგილ. მნიშვნელობის რიგითი ციხე იყო. ოსმალთა ბატონობის ხანაში აქ თურქ. გარნიზონი იდგა. საქართველოს დაუბრუნდა რუსეთ-ოსმალეთის 1877—78 ომის შემდეგ. ბ. ც-ის თავდაპირველი ნაგებობიდან შემორჩენილია გეგმაში მართკუთხედის მოყვანილობის გალავანი და ჩრდ.-აღმ. კუთხის კოშკი. კედლები ნაგებია შერეული წყობით — თლილი ქვისა და აგურის ჰორიზ. რიგებით. არქეოლ. შესწავლის (1963—64) შედეგად დადგინდა, რომ ძვ. წ. I ათასწლეულში აქ ყოფილა ხის მორებით შემოზღუდული და თხრილებით გამაგრებული ტიპური კოლხური გორასამოსახლო. ანტ. ხანაში აქაური მოსახლეობა მისდევდა თევზჭერასა და ინტენს. სოფლის მეურნეობას. არქეოლ. მასალებში გვხვდება როგორც ადგილობრივი, ისე მცირე აზიისა და ეგეოსის სამყაროს ხელოსნური ცენტრების ნაწარმი. აღმოჩენილია აგრეთვე შუა საუკ. არქეოლ. მასალა (მოჭიქული კერამიკა).

*ლიტ.*: ი ნ ა ი შ ვ ი ლ ი ა., ბათუმის უძველესი ისტორიისათვის ახალი არქეოლოგიური გათხრების საფუძველზე, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966; ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ი., აჭარის მატერიალური კულტურის ძეგლები, ბათ., 1962; Леквинадзе В. А., О постройках Юстиниана в Западной Грузии, «Византийский временник», 1973, т. 34. *დ. ხახუტაიშვილი.*

ბათუმის გაზეთი

აპოლო

**ბათუმის ხელშეკრულება 1918,** დაიდო მენშევიკურ საქართველოსა და ოსმალეთს შორის 4 ივნისს. ხელშეკრულებას ხელი მოაწერეს აგრეთვე დაშნაკური სომხ. და მუსავატური აზერბ. დელეგაციის წევრებმა. ბ. ხ-ის პირობები შემუშავდა მაშინ, როდესაც ამიერკავკასია ნაწილობრივ ოსმ. ჯარების მიერ იყო ოკუპირებული. ბ. ხ-ით ოსმალეთს გადაეცა ბათუმისა და ყარსის ოლქები, ახალქალაქისა და



ბათუმის სახელმწიფო დრამატული თეატრი. სოფოკლეს «ოიდიპოს მეფე». სცენა სპექტაკლიდან. რეჟისორი ა. ჩხარტიშვილი.


ა. ბაიე.

ახალციხის მაზრები, სურამალინის მაზრა, ალექსანდროპოლისა და ეჩმიაძინის მაზრების სამი მეოთხედი, შარურ-დარალაღეზის მაზრის ერთი მეხუთედი და სხვ. ბ. ხ-ით საქართველოს ჩამოსცილდა 11.381 *კმ²* ტერიტორია 250 ათ. მცხოვრებით, ხოლო სომხეთს 18.125 *კმ²* ტერიტორია 404 ათ. მცხოვრებით. ბ. ხ-ის პირობები ამიერკავკ. ხალხებისათვის უფრო მძიმე იყო, ვიდრე ბრესტის 1918 ზავი, რომლის შესაბამისად ოსმალეთს უნდა გადასცემოდა ამიერკავკ. 14,135 *კმ²* ტერიტორია. 1918 წ. 4 ივნ. საქართველოსა და ოსმალეთს შორის დაიდო აგრეთვე დამატებითი ხელშეკრულება, რ-ის თანახმად საქართველო ვალდებული იყო დაუყოვნებლივ მოეხდინა ჯარების დემობილიზაცია, ვანედევნა თავისი ტერიტორიიდან ყველა სამხ. და სამოქალაქო პირი იმ ქვეყნებისა, რ-ებიც ოსმალეთს და მის მოკავშირეებს ეომებოდნენ. გარდა ამისა, ოსმალეთმა მიიღო უფლება კონტროლი დაეწესებინა საქართველოს მთავარ სტრატეგიულ რკინიგზებზე, გამოეყენებინა ისინი თავისი და მოკავშირეების სამხ. ინტერესებისათვის. ბ. ხ. გაუქმდა I მსოფლიო ომში ოსმალეთის დამარცხების შემდეგ.

*პუბლ.*: **Ключников Ю. В., Сабанин А. В., Международная политика новейшего времени в договорах, нотах и декларациях, ч. 2, М., 1926.**

*ლიტ.*: **Победа Советской власти в Закавказье, Тб., 1971.** *ი. ჟორდანია.*

**ბათქაში,** კედლის, ტიხრის, ჭერისა და სხვ. ზედაპირის მოსაპირკეთებელი შრე. ბ-ს ხმარობენ გლუვი ან რელიეფური ზედაპირის მისაღებად. მისი დანიშნულებაა კონსტრუქციების დაცვა ტენის, გამოფიტვისა და ცეცხლისაგან, მათი ჰაერშეღწევადობისა და ბგერათგამტარობის შემცირება. ბ. ორგვარია: სველი (ზედაპირი შელესილია საბათქაშე ხსნარით) და მშრალი (ზედაპირზე აკრავენ ქარხანაში წინასწარ დამზადებულ მოსაპირკეთებელ ფურცლებს).

**ბაიე** (Baye) ამურ ოგიუსტ ლუი ჟოზეფ ბ ე რ თ ე ლ ო (Berthelot) ბარონ დე (1853, პარიზი—1931, იქვე), ფრანგი არქეოლოგი. აღმოაჩინა პტი მორენის ველის მღვიმეები და გამოიკვლია მარნისა და კოტ-დ'ორის მრავალი ნეკროპოლი. თავისი აღმოჩენები და გამოკვლევანი შეაჯამა ნაშრომში „პრეისტორიული არქეოლოგია" (1880).

1897 ბ. საქართველოში ჩამოვიდა და დიდად დაინტერესდა ჩვენი ქვეყნით. არაერთხელ მოიარა მისი სხვადასხვა კუთხე. დაუახლოვდა ი. ჭავჭავაძეს, ა. წერეთელს და სხვ. ქართვ. მოღვაწეთ. პარიზში მრავალი ლექცია წაიკითხა საქართველოს შესახებ, გამოსცა წიგნები: „საქართველოში" (1898), „კავკასიონის ქედის სამხრეთით" (1899), „კავკასიონის ქედის ჩრდილოეთით" (1899), „თბილისი" (1900), „იმერეთში" (1902), „აფხაზეთში" (1904) და სხვ., რ-ებშიც ასახა იმდროინდელი საქართველოს საზ. ცხოვრება, გადმოსცა თავისი შთაბეჭდილებანი და ეთნოგრ. დაკვირვებანი, გამოაქვეყნა აგრეთვე საქართველოსთან დაკავშირებული რამდენიმე თქმულება და გადმოცემა. ფრანგულად თარგმნა ქართ. ზღაპარი-ლეგენდა „მშვენიერება" (1900) და რამდენიმე სხვ. ნაწარმოები.

*თხზ.*: Archéologie préhistorique, P., 1880; En Géorgie, P., 1898; Au Sud de la chaîne du Caucase, P., 1899; Tiflis, P., 1900; La Beauté, P., 1900; En Iméréthie, P., 1902.

*ლიტ.*: ფ ა ნ ჩ უ ლ ი ძ ე დ., ქართულ-ფრანგული ლიტერატურული ურთიერთობის ისტორიისათვის, თბ., 1969; ბარონ დე-ბაიე და ჩვენი ქვეყანა, «ივერია», 1901, № 166; წერილი პარიზიდან, იქვე, 1898, № 39; იხ. აგრეთვე 1898, № 130. *დ. ფანჩულიძე.*

ბაია. მეიერის ბაია (Ranunculus meyerianus): ა — სანექტრე; ბ — ყვავილსაფრის ფოთოლი; გ — თესლურა.

**ბაი,** მ ი ნ ძ ი ა (საკ. სახელწ. — ბ ა ი ძ ი, ბ ა ი ხ ო), იუნანის პროვინციის (ჩინ. სრ) დას. ნაწილში მცხ. ხალხი. რაოდ. 800 ათ. კაცი (1967, შეფასება). ენა მიეკუთვნება ტიბეტურ-ბირმულ ენათა ჯგუფს. რელიგია — ბუდიზმი. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, შაქრის ლერწამი, ბოსტნეული, ხეხილი). ბ-ს წინაპრები (დას. ცუანი) შუა საუკუნეებში აღმ. აზიის სახელმწიფოს — ნანჯაოს შემადგენლობაში შედიოდნენ. X ს-ში შექმნეს საკუთარი სახელმწიფო—დალი, რ-იც XIII ს-ში მონღოლებმა გაანადგურეს. 1956 ჩინ. სრ-ში შეიქმნა დალის ავტონ. ოლქი.

*ლიტ.*: **Народы Восточной Азии, М.—Л., 1965.**

**ბაი** (თურქ.), ოქტ. რევოლუციამდელ შუა აზიაში, ყაზახეთში, ალთაისა და ნაწილობრივ კავკასიაში მდიდარი, მსხვილი მიწათმფლობელი, მესაქონლე, მევახშე. ბაების სოც. კატეგორია წარმოიქმნა კაპიტალიზმამდელ პერიოდში. XX ს. დამდეგისათვის გაიზარდა იმ ბაების ფენა, რ-ებიც ქალაქის სავაჭრო და სამრეწვ. ბურჟუაზიას განეკუთვნებოდნენ.

**ბაია** (Banunculus), მცენარეთა გვარი *ბაიასებრთა* ოჯახისა. მრავალწლოვანი, იშვიათად ერთწლოვანი ბალახია, რ-საც ფუნჯა ფესვები (ხშირად ფესურები) და მორიგეობით განლაგებული თათისებრ დაყოფილი ფოთლები აქვს. ყვავილები ცალადაა ან შეკრებილია მეჩხერ ყვავილედებად. ყვავილსაფარი ორმაგია, ხუთწევრიანი. გვირგვინის ფურცელი ყვითელია, იშვიათად თეთრი; თითოეული ფურცლის ძირში სანექტრეებია. ნაყოფი კაკლუჭაა. ცნობილია 600-მდე სახეობა, სსრკ-ში 160-მდე, საქართველოში კი 50-მდე, რომელთაგანაც 11 — საქართველოს ენდემია (R. Helenae, R. abchasicus და სხვ.), 9 კი—კავკასიისა. ბ. გავრცელებულია ყველა სარტყელში — დაბლობიდან მაღალმთამდე. უყვარს ტენიანი ადგილები, თუმცა ზოგიერთი სახეობა ველებსა და ხრიოკებზეც გვხვდება. საქართველოში სახეობათა უმრავლესობა სუბალპ. და ალპ. მდელოებზე იზრდება, მცირე რაოდენობით გვხვდება ტყეებში, ბუჩქნარებსა და ველობებზე, თითო-ოროლა სახეობა კი (R. oxyspermus, R. meridionalis) ნახევრად უდაბნოებში და ველებზე. ბევრი მათგანი შხამიანია (R. sceleratus და სხვ.). შეიცავს ანემონოლს, რ-იც იწვევს საქონლის მოწამვლას, თივა კი უვნებელია. ბ-თა საკმაოდ დიდი ნაწილი სარეველაა (ყანის ბ. — R. arvensis), ზოგი მეტნაკლებად დეკორატიული. *მ. სახოკია.*

**ბაია** (Baja), ქალაქი სამხრ. უნგრეთში, დუნაის მარცხ. ნაპირზე, ბაჩ-კიშკუნის მედიეში. 34 ათ. მცხ. (1970). სატრანსპ. კვანძი: რკინიგზის ხაზები, ნავმისადგომი და ხიდი დუნაიზე. საფეიქრო, ხის დასამუშ. მრეწველობა.

**ბაია** (Bahia), შტატი აღმ. ბრაზილიაში. ფართ. 561 ათ. *კმ²*. მოსახლ. 7493,5 ათ. კაცი (1970). ადმ. ცენტრი და მთავარი ნავსადგური (ატლანტის ოკ.) — ქ. სალვადორი. უკავია ბრაზილიის ზეგნის აღმ. ნაწილი მდ. სან-ფრანსისკუს აუზში. ბ. იძლევა ქვეყნის ნავთობის მოპოვებისა და გადამუშავების 90%-ს, ალმასის მოპოვების დაახლ. 25%-ს. დიდი ჰესია პაულუ-აფონსუ. სანაპიროს სამხრ. ნაწილში კაკაოს (ბრაზილიის მოსავლის 95%-მდე), ჩრდ-ში — თამბაქოსა და შაქრის ლერწმის პლანტაციებია. შიდა რაიონებში მისდევენ ექსტენსიურ სახორცე მეცხოველეობას. კვების, საფეიქრო, ტყავფეხსაცმლის, ქიმ. და სხვ. მრეწველობა.

**ბაია-ბლანკა** (Bahia Blanca), ქალაქი არგენტინაში (ბუენოს-აირესის პროვინცია), ატლანტის ოკ. სანაპიროზე. 182 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის ერთ-ერთი მთავარი ნავსადგური. გააქვთ ხორბალი, ხორცი, მატყლი. ნავთობგადამამუშ., კვების, ტყავის მრეწველობა. უნ-ტი.

**ბაიადერა** (ფრანგ. bayadère<პორტუგ. bailadeira — მოცეკვავე ქალი), XIX—XX სს. დასაწყისში ასე უწოდებდნენ ევრ. ქვეყნებში ინდოელ პროფ. მოცეკვავეთა კასტის წარმომადგენელ ქალებს, აგრეთვე ტაძრის მოცეკვავეებსა (დევადასი) და მოხეტიალე მოცეკვავეებს, რ-ებიც გასამრჯელოსათვის მოედნებზე, კერძო სახლებში, რესტორნებში და სხვ. ცეკვავდნენ.

**ბაიაზიდ I** ი ლ დ ი რ ი მ ი (თურქ. — ელვა) (1354 ან 1360, დემოტიკა, — 8. III. 1403), ოსმალეთის სულთანი (1389—1402). აწარმოებდა დამპყრობლურ ომებს ბალკანეთსა და ანატოლიაში. მისი ხელმძღვანელობით ოსმ. ლაშქარმა დაიპყრო სერბია (1389), ბულგარეთი (1393—96), მაკედონია, თესალია; მძარცველური თავდასხმები მოაწყო მორეასა (1394) და უნგრეთზე (1395); 1396 ნიკოპოლთან, დუნაის პირას დაამარცხა ჯვაროსანთა ლაშქარი, დაიმორჩილა ბოსნია და ხარკი დაადო ვლახეთს. ოსმ. ბატონობაში მოექცა ბალკ. ნ. კ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი. ბ. I-მა დაიმორჩილა აგრეთვე სამთავროები ანატოლიაში. 1394—1401 რამდენჯერმე ალყა შემოარტყა კონსტანტინოპოლს, მაგრამ ვერ აიღო. 1402 ანატოლიელი ბეგების ღალატის გამო დამარცხდა *ანკარის ბრძოლაში* და ტყვედ ჩაუვარდა თემურლენგს. გარდაიცვალა ტყვეობაში.

**ბაიაზიდ ანსარი** (ზედმეტი სახელი: ფირი როშანი — როშანთა უხუცესი; 1515 ან 1525 ქ. ჯალანდარი, პენჯაბი, — 1585), ავღანელი პოეტი. მუსლ. რელიგიური სექტის — *როშანის* დამაარსებელი. ხელმძღვანელობდა ანტიფეოდ. მოძრაობასა და დიდი მოგოლების წინააღმდეგ ავღ. ტომების განმათ. ბრძოლას. ბ. ა-ის და მისი მიმდევრების დამსახურებაა ავღ. ლიტ-რაში დემოკრ. ტენდენციების განვითარება. მისი წიგნი „ბედნიერების მაცნე" დაწერილია რელიგ. ქადაგებების სახით—გარითმული პროზით პუშტუ ენაზე. თხზულებაში ჩართულია ლექსები არაბ., სპარს. და ურდუ ენებზე. ბ. ა-ის ძირითადი, ისლამის დოგმების საწინააღმდეგო დებულებაა: ღმერთი ყველგან სუფევს; ღვთის წინაშე ყველა ადამიანი თანასწორია და მათ ბედნიერების მოსაპოვებლად ამ ქვეყნადვე უნდა იბრძოლონ.

**ბაიაზიდი,** თურქეთის ქ. *დოღუბაიაზიდის* ძვ. სახელწოდება.

ალ-**ბაიათი** აბდ ალ-ვაჰაბ (დ. 1926, ბაღდადი), ერაყელი პოეტი. ავტორია ლექსთა კრებულებისა „ანგელოზები და ეშმაკები" (1950), „დიდება ბავშვებსა და ზეთისხილის ხეებს" (1956), „ლექსები ემიგრაციაში" (1957), „სიტყვები, რომლებიც არ კვდებიან" (1960) და სხვ., პოემისა „ლენინი" (1961). შემოქმედების პირველ პერიოდში განიცადა ეგზისტენციალიზმისა და სიურრეალიზმის გავლენა (კრებ. „დამსხვრეული დოქები", 1955). ბ-ის საუკეთესო ნაწარმოებები აქტუალურ საზ. თემებს ეხება და მებრძოლი ხასიათისაა. მას ხშირად ადარებენ ვ. მაიაკოვსკის, პ. ნერუდასა და ნ. ჰიქმეთს.

**ბაიათი,** ლირიკულ-სატრფიალო ხასიათის სპარსულ-აზერბაიჯანული რომანსისიმღერა. ბ-ს, როგორც წესი, საფუძვლად უდევს რვა ტაეპისაგან შემდგარი შვიდმარცვლიანი ლექსი, გარითმული ასეთი სქემით ა ა ბ ა. მღერიან ხმის მაღალ რეგისტრში, აქვს ფართო დიაპაზონის მელოდიური ქარგა, ელეგიური, სევდიანი, მღერადი ჰანგი. მდიდარია მელიზმებით. ბ-ს უპირატესად აშუღები ასრულებდნენ მუს. საკრავების (საზი, თარი, ქამანჩა) თანხლებით.

ბ. XVIII—XIX სს-ში აღმ. საქართველოშიც, განსაკუთრებით თბილისში ყოფილა გავრცელებული. აქ მას ქართული ქალაქური სასიმღერო ლირიკის ზემოქმედება განუცდია. ქართული ბაიათის ტიპური ნიმუშია „ორთავ თვალის სინათლევ". საქართველოში ბ-ს ასრულებდნენ


ბაიანი.

თბილისელი აშუღები: ჰაზირა, საგინაშვილი, მაჩაბელი, ჭიპრ-დალაქიშვილი და სხვ.

**ბაია-მარე** (Baia Mare), ქალაქი რუმინეთის ჩრდ.-დას. ნაწილში. მარამურეშის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 63 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 90 ათ. (1974). ფერადი ლითონების მოპოვების ცენტრი. ფერადი მეტალურგიის (ტყვია, სპილენძი, ოქრო) ქ-ნა, გოგირდმჟავას წარმოება; სამთო მოწყობილობის, კვების, სამკერვალო, ხის დასამუშ. მრეწველობის საწარმოები. არქიტ. ძეგლები.

**ბაიამო** (Bayamo), ქალაქი კუბის აღმ. ნაწილში (ორიენტეს პროვინცია), მდ. ბაიამოზე. 72 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (შაქრის ლერწამი, ყავა, კაკაო, მარცვლეული, ხილი; მსხვ. რქ. საქონელი) სავაჭრო ცენტრი. ბ-ს რ-ნში — კვების (უმთავრესად შაქრის) მრეწველობა. ქალაქი დაარსდა 1513.

**ბაიანი** (ლეგენდარული რუსი მომღერალ-მთქმელის ბაიანის ან ბოიანის სახელის მიხედვით), ენაკიანი პნევმატური მუს. საკრავი, ხელის ღილაკებიანი გარმონი, რ-ის მარჯვ. კლავიატურაზე სრული ქრომატული ბგერათა რიგია განლაგებული (დიაპაზონი — დიდი ოქტავის სი-ბემოლი — მეოთხე ოქტავის დო-დიეზი), ხოლო მარცხენაზე ბანები და მზა აკორდული აკომპანემენტი (იხ. *გარმონი*). ბანების დიაპაზონი ერთი ოქტავის ფარგლებშია, მაგრამ თითოეული ნოტი ერთდროულად ხუთ (ოთხ) ოქტავაში ჟღერს. ბ-ს აქვს მზა აკორდები ყველა ტონალობაში — მაჟორული და მინორული სამხმოვანებები და მათი შებრუნებები, სეპტაკორდები (ზოგჯერ შემცირებულიც). ბ-ის წინამორბედია ოთხრიგიანი პეტერბურგული გარმონიკა და სამრიგიანი „ვენური". სახელწოდება „ბ." პირველად უწოდეს (1907) სრულყოფილ ოთხრიგიან გარმონს მისმა კონსტრუქტორმა პ. სტერლიგოვმა და გარმონზე დამკვრელმა ი. ორლოვსკიმ. ბ. არის არა მარტო ხალხური, არამედ საორკესტრო საკრავიც. საზღვარგარეთ იგი ცნობილია კნოპიანი (ან ქრომატული) აკორდეონის სახელით.

**ბაიასებრნი** (Ranunculaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. უმთავრესად მრავალწლოვანი ბალახებია, ზოგჯერ ბუჩქები და ლიანები. ფოთოლი თათისებრ ან ფრთისებრ დაყოფილია, იშვიათად მთლიანი. ყვავილები ორსქესიანია, მარტივი ან ორმაგი ყვავილსაფრით; აქვს მრავალი ბუტკო და მტვრიანა. ნაყოფი რთული — კაკლუჭა. შეიცავს 30 გვარსა და 1300-მდე სახეობას, რ-ებიც უმთავრესად ზომიერი და ცივი ჰავის ქვეყნებშია გავრცელებული. სსრკ-ში 15 გვარი და 300 სახეობაა, საქართველოში კი 11 გვარი და 90-მდე სახეობა გვხვდება, რ-თაგან 22 ენდემურია. შედარებით ფართო გავრცელებითა და სახეობათა სიჭარბით საქართვ. ფლორაში გამოირჩევა *ბაია, მაჟარა, ფრინტა, კატაბარდა, მედგარა, ცხვირისატეხელა* და სხვ. ბ-თა ოჯახის წარმომადგენელთა უმრავლესობა ხმელეთზე იზრდება. გამონაკლისია წყლის ბაიას (Batrachium) სახეობები. მრავალი სახეობა შხამიანია (შეიცავს ალკალოიდებსა და გლუკოზიდებს), ზოგი სამკურნ. (ცხვირისატეხელა) ან დეკორატიულია (კატაბარდა, მედგარა, ფრინტა), ბევრი სარეველაა (ბაია, ჩაწყობილა ბაია და სხვ.). ამ ოჯახს აკუთვნებდნენ ისეთ გვარებს (ხარისძირა, იორდასალამი და სხვ.), რ-ებიც დღეს ცალკე ოჯახებადაა გამოყოფილი. თანამედროვე ფილოგენეზურ სისტემაში მცენარეთა ეს ჯგუფი მორფოლ. აგებულების გამო ყვავილოვან მცენარეთა ერთ-ერთ წინაპრულ ჯგუფადაა მიჩნეული. *მ. სახოკია.*

**ბაიბაკი** (Marmota bobac), მუშუშოვანი ცხოველი მღრღნელების რიგისა. სხეულის სიგრძე 60 *სმ*-მდე აღწევს, დაფარულია ხშირი, რბილი ბეწვით. დღის ცხოველია. სოროში 2—10 ბ. ცხოვრობს, აქვე ეძლევიან ისინი ზამთრის ძილს. შობენ 2—7 შიშველ, თვალაუხილავ ნაშიერს. ბ. წინათ ფართოდ იყო გავრცელებული უნგრეთის სტეპებიდან ირტიშამდე (ყირიმისა და წინაკავკ. გამოკლებით). სტეპების გადახვნისა და ბ-ის ინტენს. რეწვის გამო მათი რაოდენობა მკვეთრად შემცირდა. სსრკ-ის ევრ. ნაწილში ბ-ის რამდენიმე კოლონია გვხვდება. მისი რეწვა აკრძალულია.


ბაიბაკი.

**ბაიბაკოვი** ნიკოლოზ კონსტანტინეს ძე [დ. 22. II (7. III). 1911], საბჭ. სახელმწ. მოღვაწე, ტექ. მეცნ. დოქტორი (1966). სკკპ წევრი 1939-იდან. 1932 დაამთავრა აზერბ. ნავთობის ინ-ტი. მუშაობდა ბაქოს ნავთობის სარეწებში. 1935—37 მსახურობდა საბჭ. არმიაში. 1937-იდან ხელმძღვანელ სამუშაოზე იყო აზერბ. სსრ და კუიბიშევის ოლქის ნავთობის მრეწველობაში. 1940-იდან სსრკ ნავთობის მრეწვ. სახ. კომისრის მოადგილე, 1944-იდან სახ. კომისარი. 1946—48 სსრკ სამხრ. და დას. რ-ნების ნავთობის მრეწვ. მინისტრი. 1948—55 სსრკ ნავთობის მრეწვ. მინისტრი. 1955—57 სსრკ მინისტრთა საბჭოს სახ. მეურნ. პერსპექტიული დაგეგმვის სახელმწ. კომისიის თავ-რე. 1957—58 რსფსრ სახელმწ. საგეგმო კომიტეტის თავ-რე, რსფსრ მინისტრთა საბჭოს თავ-რის პირველი მოადგილე. 1958—63 კრასნოდარის, შემდეგ ჩრდ. კავკ. ეკონ. რ-ნების სახ. მეურნ. საბჭოს თავ-რე. 1963—64 სსრკ სახელმწ. საგეგმო კომიტეტთან არსებული ქიმიის სახელმწ. კომიტეტის თავ-რე — სსრკ მინისტრი. 1964—65 სსრკ სახელმწ. საგეგმო კომიტეტთან არსებული ნავთობის მომპოვებელი მრეწვ. სახელმწ. კომიტეტის თავ-რე — სსრკ მინისტრი. 1965-იდან სსრკ მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილე, სსრკ მინისტრთა საბჭოს სახელმწ. საგეგმო კომიტეტის თავ-რე. სკკპ ცკ-ის წევრი 1952—61 და 1966-იდან. სსრკ II, IV — V, VI — IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ლენინური პრემია (1963). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.


ნ. ბაიბაკოვი.

**ბაიდარა,** 1. ზღვისპირა ჩუქჩების, კორიაკებისა და ესკიმოსების ნავი. ნავის ხის კარკასს ზედ ლომვეშაპის ტყავი ჰქონდა გადაკრული (ოხოტის ზღვისპირეთის ევენები ნავებს მხოლოდ ფიცრებისგანაც ამზადებდნენ). სარეწავი ბ. 1-იდან 7—9 კაცამდე იტევდა, სატრანსპორტო — 20—30 კაცს, მართავდნენ ნიჩბებით ან იალქნით.

2. ვიწრო და მსუბუქი სპორტული ან ტურისტული ნავი. აქვს ორფრთიანი ნიჩბები და ფეხით სამართი საჭე. კარკასი (მთლიანი ან დასაშლელი) მზადდება ხისაგან, ლითონის ან პლასტმასისაგან. ზედ წყალგაუმტარი მასალა აქვს გადაკრული. ტ უ რ ი ს ტ უ ლ ი ბ. 27—50 *კგ* იწონის და დაშლილი 2 ტომარაში თავსდება. ს პ ო რ ტ უ ლ ი ბ. თხელი ფირფიცრისაგან მზადდება, ზემოდან დაფარულია დეკით, რ-შიც ჩასაჯდომებია 1—2 ან 4 მენიჩბისათვის. მენიჩბე ღრმად, თითქმის ფსკერზე ზის, პირით მოძრაობის მიმართულებისაკენ, ერთადგილიანი ბ-ის სიგრძე, სიგანე და მასა შესაბამისად 5,2 *მ*, 51 *სმ*, 12 *კგ* უდრის; ორადგილიანის — 6,5 *მ*, 55 *სმ*, 18 *კგ;* ოთხადგილიანის — 11 *მ*, 60 *სმ*, 30 *კგ*. ორი ბ-ის შეერთებით მიიღება კატამარანი. ბ-ებით რბოლა რუსეთში პირველად 1871 ჩატარდა. 1952 საბჭ. ნიჩბოსნები შევიდნენ ბაიდარებითა და კანოეებით ნიჩბოსნობის საერთაშ. ფედერაციაში. ბ-ებით რბოლა შეტანილია ოლიმპიური თამაშების პროგრამაში.

**ბაიდარატის უბე,** უბე კარის ზღვის სამხრ. ნაწილში, ხმელეთის სანაპიროსა და იამალის ნ.-კ. შორის. სიგრძე დაახლ. 180 *კმ*, სიგანე შესასვლელთან 78 *კმ*, სიღრმე 20 *მ*-მდე. ზაფხულში ზედაპირული წყლის ტემპ-რა 5—6°C. ზამთრობით იყინება. ჩაედინება მდ-ები ბაიდარატა, იურიბეი, კარა და სხვ.

**ბაიდარი** (ძვ. წ ყ ა ლ თ ა შ უ ა), ისტ. მხარე ქვემო ქართლში. მოიცავდა მდ. ქციის ორივე ნაპირზე გაშლილ ველს ახლანდ. ბოლნისის რ-ნის სოფ. არუხლოს (ძვ. ნახიდური) აღმოსავლეთით. XVII ს-ში ირანის შაჰებმა აქ თანდათან ჩამოასახლეს მაჰმადიანი ტომები, რ-ებიც ცალკე სოფლებად სახლდებოდნენ და ქართველი მეფის ყმებად ითვლებოდნენ.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*დ. ბერძენიშვილი.*

**ბაიდარი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ქურთლარის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. ქციის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 330 *მ*, მარნეულიდან 11 *კმ*. მუღანლოს სახელმწ. სანერგე. საშ. სკოლა.

**ბაიდარის კლდეკარი,** უღელტეხილი ყირიმის მთებში. ბაიდარის ხეობას აკავშირებს შავი ზღვის სანაპიროსთან. სიმაღლე 503 *მ*. ბ. კ-ზე გადის იალტა—სევასტოპოლის საავტ. გზა.

**ბაიდარის ხეობა,** ქვაბული ყირიმის ნ.-კ. სამხრ.-დას. ნაწილში, მდ. ჩორნაიის გაყოლებით. სიგრძე 16 *კმ*, სიგანე 8 *კმ*-მდე. ქვაბულში მინდვრები, ბაღები და ვენახებია. 500 *მ*-მდე ფერდობები დაფარულია ბუჩქებითა და ხემცენარეებით. ბ. ხ-ზე გადის იალტა—სევასტოპოლის საავტ. გზა.

**ბაიდუკოვი** გიორგი ფილიპეს ძე [დ. 13 (26). V. 1907, სადგ. ტარიშტა, ომსკის რკინიგზა], ავიაციის გენ.-პოლკოვნიკი (1961), საბჭ. კავშირის გმირი (1936 წ. 24 ივლ.). სკკპ წევრი 1936-იდან. 1926 მოხალისედ შევიდა საბჭ. არმიაში. 1928 დაამთავრა მფრინავთა სამხ. სკოლა. იყო მფრინავი-გამომცდელი. 1936 ვ. *ჩკალოვთან* და ა. *ბელიაკოვთან* ერთად ძირსდაუშვებლად გადაფრინდა მოსკოვიდან კ. უდზე, ხოლო 1937 ჩრდ. პოლუსის გავლით — აშშ-ში. მონაწილეობდა საბჭოთა კავშირ-ფინეთის ომში (1939—40). დიდ სამამულო ომში მეთაურობდა სხვადასხვა ავიაშენაერთებს. 1947—49 ხელმძღვანელობდა სამოქალაქო საჰაერო ფლოტის მთავარ სამმართველოს. 1951 დაამთავრა გენ. შტაბის სამხ. აკადემია. 1952-იდან საპასუხისმგებლო სამუშაოზეა სსრკ თავდაცვის სამინისტროში. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 14 სხვა ორდენითა და მედლებით. ავტორია წიგნებისა „ჩვენი გაფრენა ამერიკაში" (1937), „მფრინავის ჩანაწერები" (1938), „ჩკალოვის შესახებ" (1939).


გ. ბაიდუკოვი.

**ბაიერი** (Baeyer) ადოლფ (31. X. 1835, ბერლინი,— 20. VIII. 1917, შტარნბერგი, მიუნხენის მახლობლად), გერმ. ქიმიკოსი. სტრასბურგის (1872) და მიუნხენის (1875) უნ-ტების პროფესორი. განახორციელა *ინდიგოს* სრული სინთეზი, დაადგინა მისი სტრუქტურა (1878—83); გამოიკვლია კონდენსაციისა და წყლის გამოყოფით მიმდინარე რეაქციები, მაგ., ფთალის ანჰიდრიდის კონდენსაციის რეაქცია ფენოლებთან (1871); წამოაყენა და განავითარა ჰიპოთეზა, რ-იც ნახშირბადის სხვადასხვა ციკლური ნაერთის ფარდობითი მდგრადობის ახსნას იძლევა (1885). ნობელის პრემია (1905).

*თხზ.*: Gesammelte Werke, Bd. 1—2, Braunschweig, 1905.

**ბაიერი** (Bayer) გოტლიბ ზიგფრიდ (გერმ. ლიტ-რაში თ ე ო ფ ი ლ ზ ი გ ფ რ ი დ ი) (6. I. 1694, კენიგსბერგი,—10. II. 1738, პეტერბურგი), გერმ. ისტორიკოსი და ფილოლოგი. დაამთავრა კენიგსბერგის უნ-ტი. 1725-იდან ხელმძღვანელობდა პეტერბ. მეცნ. აკადემიის სიძველეთა და აღმ. ენების კათედრას. სამეცნიერო მნიშვნელობა ჰქონდა მის შრომებს აღმოსავ-



ბაიკალ-ამურის მაგისტრალი. ნია-გრუზინსკაიას დასახლების ერთ-ერთი კუთხე.

ლეთმცოდნეობაში, ფილოლოგიასა და ისტ. გეოგრაფიაში. ბ-ის სპეც. შრომებში ძვ. რუსეთზე, რ-ებიც მან ბიზანტიურ და სკანდ. წყაროებზე დაყრდნობით დაწერა, სერიოზული შეცდომები იყო დაშვებული; მან დასაბამი მისცა ანტიმეცნ., *ნორმანულ თეორიას*. ბ-მა რუს. ენა არ იცოდა და მისი შრომები ლათინურად იბეჭდებოდა. მოგვიანებით რუსულად ითარგმნა „სკვითების წარმოშობისა და უძველესი ადგილსამყოფელის შესახებ", „სკვითეთის ადგილმდებარეობის შესახებ", „კავკასიის კედლის შესახებ" (ყველა 1728).

*ლიტ.*: Очерки истории исторической науки в СССР, т. 1, М., 1955.

**ბაიერი** (Beyer) ფრანკ (დ. 26. V. 1932, ნობიცი), გერმ. კინორეჟისორი (გდრ). დაამთავრა პრაღის ხელოვნების აკადემიასთან არსებული კინოფაკულტეტი (1955). მოღვაწეობს გდრ-ში. ბ-ის პირველი ფილმია „ორი დედა" (1957). საერთაშ. კინოფესტივალებზე პრემირებული მისი ფილმებია: „მეფის შვილები" (1962), „შიშველად მგლების ხროვაში" (1963, ბ. აპიცის ამავე სახელწოდების ნაწარმოების მიხედვით). დადგა აგრეთვე: „ხუთი ცარიელი ვაზნა" (1960, ჰ. გრაიფის პრემია), კომედია „კარბიდი და მჟაუნა" (1964) და სხვ. მიღებული აქვს გდრის ეროვნ. პრემია (1963).

**ბაიერნი,** ბ ა ი ე რ ი (Bayern) ფრიდრიხ (თედორე) სამუელის ძე (8. X. 1817, ტრანსილვანიის კრონშტადტი, — 26. II. 1886, თბილისი), ავსტრ. ნატურალისტი და არქეოლოგი, კავკასიის მუზეუმის ფონდების ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1849-იდან მოღვაწეობდა კავკასიაში. 1855 დასახლდა თბილისში და დიდუბეში გახსნა „ნატურალისტ ბაიერნის მუზეუმი". 1859—63 იყო კავკ. მუზეუმის საბუნებისმეტყველო განყ-ბის კურატორი. გეოლ., ბოტან. და ენტომ. მასალის შეგროვების მიზნით მოიარა სომხეთი, დაღესტანი და თითქმის მთელი საქართველო. მისი შეკრებილი მასალის მიხედვით აღწერეს მეცნიერებისათვის მანამდე უცნობ მცენარეთა რამდენიმე სახეობა. ზოგიერთს ბ-ის სახელი ეწოდა. 1868 ბ-მა თავისი კოლექცია (32686 ექსპონატი) გადასცა ახლად გახსნილ კავკ. მუზეუმს.

ბ. არქეოლოგიით დაინტერესდა 1859, როდესაც არარატის ფერდობზე, იგდირთან აღმოაჩინეს ურარტული ლურსმული წარწერები. სიცოცხლის ბოლო 20 წელი მან არქეოლ. კვლევას მოახმარა — აფხაზეთში აღმოაჩინა დოლმენები, გათხარა ადრინდ. შუა საუკ. სამაროვნები შავი ზღვის პირას, სართიჭალასა და დუშეთთან; გვიანდ. ბრინჯაოს ხანის სამაროვანი „რედკინ ლაგერი" დილიჟანის ხეობაში; არქეოლ. ძიება ჩაატარა ყაზბეგში, ურბნისსა და ნიჩბისში. 1872 დაიწყო სამთავროს სამაროვნის გათხრა, სადაც გამოავლინა გვიანდ. ბრინჯაოს, ადრინდ. რკინის, ანტ. და ადრინდ. ფეოდ. ხანის სამარხები და, აგრეთვე, მინის საწარმოს ნაშთი. გათხრების ანგარიშებს აქვეყნებდა რუსულად (თბილისში), გერმანულად (ბერლინსა და ვენაში) და ფრანგულად (ლიონში). ბ-ის გათხრების მსოფლიო მეცნიერება პირველად გაეცნო საქართვ. არქეოლ. სიძველეებს. განათხარის ბაიერნისეულ დათარიღებას და ისტ. გააზრებას სამართლიანად აკრიტიკებდნენ იმდროინდელი ქართვ., რუსი და ევრ. მეცნიერები.

*თხზ.*: Untersuchungen über die ältesten Gräber und Schatzfunde in Kaukasien, B., 1885; Исследование древних гробниц близ Мцхета, «Сборник сведений о Кавказе», 1872, т. 2; О древних сооружениях на Кавказе, იქვე, 1871, т. 1. *ი. გაგოშიძე.*

ბაიკალის ტბა

აუზის საზღვარი

**ბაიესის (ბეიესის) თეორემა,** ალბათობის ელემენტარული თეორიის ერთ-ერთი ძირითადი თეორემა; XVIII ს-ში დაადგინა ინგლ. მათემატიკოსმა ტ. ბეიესმა. ვთქვათ, $A_1, A_2, \ldots, A_n$ წყვილ-წყვილად არათავსებადი რაიმე ხდომილობებია, რ-თაგან ერთი მაინც აუცილებლად მოხდება, ხოლო $B$ რაიმე ხდომილობაა; მაშინ, ბ. თ-ის თანახმად, $A_k$ პირობითი ალბათობა, იმ დაშვებით, რომ $B$ მოხდა, განისაზღვრება ფორმულით:

$$P(A_k|B) = P(B|A_k)P(A_k) \Big/ \sum_{k=1}^{n} P(B|A_k)P(A_k).$$

დიდი ხნის მანძილზე ბ. თ-ს იხილავდნენ, როგორც დაკვირვებათა შედეგებიდან სტატისტ. დასკვნების გამოტანის საფუძველს, მაგრამ, როგორც წესი, გამოყენების დროს არ გვაქვს საკმაოდ დასაბუთებული მონაცემები $P(A_k)$ აპრიორულ ალბათობათა შესახებ. ამის გამო ბ. თ-მ ამჟამად თავისი მნიშვნელობა დაკარგა.

**ბაითალო,** სოფელი მარნეულის რ-ნში (კასუმლოს სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. დებედის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 350 *მ*, მარნეულიდან 20 *კმ*. კასუმლოს მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. კასუმლოში (5 *კმ*).

**ბაითი,** ბ ე ი თ ი, არაბული ლექსის სტრიქონი, რ-იც დასრულებულ აზრს შეიცავს. ბ. ორი მკვეთრად გამოხატული ნახევრისაგან (მისრა) შედგება. პირველს ეწოდება სადრი, მეორეს — აჯუზი. ორივე ნახევარი ჩვეულებრივ ტოლი სიგრძისაა, თუმცა სალექსო ზომათა ბევრ ვარიანტში მათი სიგრძეთა არათანაბრობაც დასტურდება. კასიდის პირველ ბ-ში, როგორც წესი, ორივე ნახევარი ერთი რითმითაა დაკავშირებული. ბ. გავრცელებულია სპარსულ- და თურქულენოვან პოეზიაში, სადაც მისი ორივე ნახევარი დამოუკიდებელ ტაეპებად განიხილება. ამის შედეგად ბ. განისაზღვრება როგორც ორტაეპიანი ერთეული. *ა. სილაგაძე.*

**ბაითოუშანი** (ჩინ.), პ ე ქ ტ უ ს ა ნ ი (კორ.) (ორივე ენაზე თეთრთავა მთას ნიშნავს), მოქმედი ვულკანი ჩანბაიშანის ზეგანზე. აღმართულია ჩინეთის სახ. რესპ. და კორეის სახ.-დემოკრ. რესპუბლიკის საზღვარზე. სიმაღლე 2744 *მ*. აგებულია უმთავრესად თეთრი პემზით (აქედანაა სახელწოდებაც). 1904 მოხდა უკანასკნელი ამოფრქვევა. კრატერში ტიანჩის ტბაა. ბ-ზეა მდ-ების სუნგარის, ტუმინძიანის და იალუძიანის სათავეები.

**ბაიი** (Bailly) ჟან სილვენ (15. IX. 1736, პარიზი, — 11. XI. 1793, იქვე), ფრანგი სწავლული (ასტრონომი), ლიტერატორი და საზოგ. დიდი რევ. მოღვაწე, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1763-იდან). მუშაობდა ასტრონომიის სხვადასხვა დარგში, სწავლობდა იუპიტერს და მის თანამგზავრებს. მსხვილი ბურჟ. და მისი პარტიის — კონსტიტუციონალისტთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. ეროვნ. კრების პირველი თავმჯდომარე (1789 ივნ. — ივლ.), პარიზის მერი (1789—91). მომხრე იყო მეფის ხელისუფლებასთან შეთანხმებისა და ცდილობდა ხელი შეეშალა რევ. შემდგომი გაღრმავებისათვის, მ. ჟ. ლაფაიეტთან ერთად ბრალი მიუძღვის 1791 წ. 17 ივლ. მარსის ველზე სახალხო დემონსტრაციის დახვრეტაში. იაკობინელთა დიქტატურის დროს რევ. ტრიბუნალის განაჩენის თანახმად სიკვდილით დასაჯეს.

**ბაიკა** (ჰოლანდ. Baai < ძვ. ფრანგ. baie — შალის ქსოვილი), 1. ბამბის ხაოიანი რბილი ქსოვილი, ორმხრივ ნაჩეჩი. ბ-გან კერავენ თბილ ტანსაცმელს, თეთრეულს, საბნებს და სხვ.; 2. მაუდის მჭიდრო, მძიმე, უხეში, წინა პირზე ნაჩეჩი ხაოიანი ქსოვილი, ქალისა და ბავშვის დემისეზონური სამოსი.

**ბაიკალ-ამურის მაგისტრალი** (ბამ), ერთ-ერთი უდიდესი მშენებარე რკინიგზის მაგისტრალი სსრკ-ში უსტ-კუტიდან ამურის კომსომოლსკამდე. მისი საერთო სიგრძე 3145 *კმ* იქნება. იგი ერთმანეთთან დააკავშირებს ტაიშეტ—უსტ-კუტისა და ამურის კომსომოლსკ—სოვეტსკაია-გავანის არსებულ რკინიგზის ხაზებს. გათვალისწინებულია აგრეთვე მშენებლობა ბამ-ის სამხრეთი განშტოებისა (ტინდა—ბამი, 180 *კმ*), რ-იც ახალ მაგისტრალს არსებულ ტრანსციმბირის რკინიგზის მაგისტრალს დაუკავშირებს, და ჩრდილოეთი განშტოებისა (ტინდა—ბერკაკიტი, 217 *კმ*). ბამის საექსპლუატაციოდ გადაცემის შემდეგ შესაძლებელი გახდება ციმბირის სასარგებლო წიაღისეულით (კოქსვადი ნახშირი, რკინის მადანი, მაგნეტიტი და სხვ.) მდიდარი რაიონების დაკავშირება ქვეყნის მსხვილ სამრეწ. ცენტრებთან. ბამ-ის მშენებლობაზე ქართვ. მშენებლებიც მუშაობენ და აგებენ დაბა ნია-გრუზინსკაიას. ამ სამუშაოების საწარმოებლად საქართვ. მშენებლობის სამინისტრომ 1975 თებ. შექმნა სპეც. სამშენებლო სამმართველო „საქბამშენი". დაბაში აშენდება საცხოვრებელი, კულტ.-საგანმ., საყოფაცხოვრებო დანიშნულების შენობები და ნაგებობანი, აგრეთვე რკინიგზის სადგ. ნია-გრუზინსკაია.

**ბაიკალი,** ტბა აღმ. ციმბირის სამხრ. ნაწილში, ბურიატიის ასსრ და ირკუტსკის ოლქში. ფართ. 31,5 ათ. $კმ^2$. სიგრძე 636 *კმ*, საშ. სიგანე 48 *კმ*, მაქს. 79,4 *კმ*. ბ-ის წყალშემკრები აუზის ფართ. დაახლ. 557 ათ. $კმ^2$. წყლის მასის მოცულობა 23 ათ. $კმ^3$. წყლის საშ. დონის აბსოლ. სიმაღლე 456,0 *მ*-ზეა. ბ. მსოფლიოში ყველაზე ღრმა კონტინენტური წყალსატევია. მოიცავს ზედაპირული მტკნარი წყლის მსოფლიო მარაგის 1/5, ხოლო სსრკ-ისა — 80%-ზე მეტს. საშ. სიღრმე 730 *მ*, მაქს. 1620 *მ*. ერთვის 336 დიდი და პატარა მდინარე; მათგან მნიშვნელოვანია სელენგა, ბარგუზინი, ზემო ანგარა, ტურკა და სხვ. გამოედინება მხოლოდ ქვემო ანგარა, რ-იც ენისეის ერთვის. ბ. მდებარეობს ქედებით გარშემორტყმულ ღრმა ტექტონ. ქვაბულში, რ-იც წარმოიქმნა და წყლით აღივსო პალეოგენის ბოლოსა და ქვედა ნეოგენში (ე. ი. ბ-ის აბსოლ. ასაკია დაახლ. 25 მლნ. წ.). ტექტონ. მოძრაობები ამჟამადაც გრძელდება. ბ-ის სანაპირო ხაზი (სიგრძე 2,1 ათ. *კმ*-მდე) სუსტადაა დანაწევრებული, გამოკვეთილია ნ.-კ. სვიატოი-ნოსი და ბარგუზინის, ჩივირკუის, პროვალის და სხვ. ყურეები. ტბაში 27 კუნძულია, მათგან 22 მუდმივია, 5 ხანგამოშვებით წყლით იფარება. დიდი კ-ებია ოლხონი (დაახლ. 730 $კმ^2$), დიდი უშკანი. ბ-ის წყლის ბალანსის მთავარი ელემენტებია: მდინარეული წყლების შენაკადი (58,24 $კმ^3$), ტბის ზედაპირზე მოსული ნალექები (9,26 $კმ^3$), ტბიდან გამომდინარე ანგარის ჩამონადენი (60,07 $კმ^3$), აორთქლება ტბის წყლის ზედაპირიდან (9,45 $კმ^3$). ბალანსის შეუსაბამობა მიწისქვეშა საზრდოობის (დაახლ. 2 $კმ^3$) გაუთვალისწინებლობის ბრალია. მდინარეთა მიერ წლის განმავლობაში შემოტანილი წყლის 50% მდ. სელენგას ეკუთვნის. უმაღლესი დონე აგვ.-სექტემბერშია, უდაბლესი — მარტ-აპრილში. ტბაში წყლის დონის საშ. წლ. ამპლიტუდა 0,8 *მ*, საუკუნეობრივი—დაახლ. 3 *მ*.

ბ. მდებარეობს აზიის ცენტრში, სადაც მკაცრი კონტინენტური ჰავაა. ტბა არბილებს სანაპიროების ჰავას. ჰაერის საშ. ტემპ-რა იანვ.-თებერვალში დაახლ. —19°C, აგვისტოში დაახლ. 11°C. აგვისტოში წყლის ტემპ-რა ზედაპირზე (ტბის ღია ნაწილში) 9—12°C, ნაპირებთან ზოგჯერ 20°C. წყლის ტემპ-რის სეზონური რყევა 250—300 *მ* სიღრმემდე შეინიშნება, ქვემოთ კი ტემპ-რა შედარებით მუდმივია 3,2 — 3,5°C. ბ. იანვარში იყინება, ყინულმყრა მაისში. ყინულის სისქე 70—115 *სმ*. ნალექები ტბის შუა და ჩრდ. ნაწილში 200—350 *მმ* წელიწადში, სამხრეთით 500—900 *მმ*. სანაპიროებიდან ტბისკენ ქრის სხვადასხვა მიმართულების ძლიერი ქარები (ზოგიერთის სიჩქარე შემოდგომაზე და ზამთრის დასაწყისში 30—40 *მ/წმ* აღწევს). ქარით გამოწვეული ტალღების სიმაღლეა 1—3 *მ*, ზოგჯერ 4—5 *მ*. ბ-ის წყალი საკმაოდ გამჭვირვალეა (40 *მ*-მდე), ნაკლებმინერალიზებული, სუსტტუტიანი, მარილების საერთო შემცველობა 150 *მგ/ლ*-მდეა, მდიდარია ჟანგბადით. მრავალფეროვანია ბ-ის ფლორა (600 სახეობამდე) და ფაუნა (1200 სახეობაზე მეტი). სახეობათა 3/4-ზე მეტი ენდემურია. გვხვდება 7 ოჯახის 50 სახეობამდე თევზი, მ. შ. 25 სახეობის ღორჯო. სამრეწვ. მნიშვნელობისაა ომული (წლ. თევზჭერის 2/3), კაპოეტი და ტბის სიგ. აქაური თართი სიგრძით 180 *სმ*, წონით 100—120 *კგ* აღწევს. ენდემურია გოლომიანკა—ცოცხლადმშობი თევზი. ძუძუმწოვრებიდან არის ბ-ის სელაპი — ნერპა.

ბ-ის რ-ნში განვითარებულია სამთამადნო, ცელულოზა-ქაღალდის, გემთმშენებელი, თევზსაკონსერვო და თევზსაჭერი მრეწველობა. ბევრია ცხელი წყარო. ტბა სანაოსნოა, იყენებენ ხე-ტყის დასაცურებლად. 1969 იანვარში სსრკ მინისტრთა საბჭომ მიიღო სპეც. დადგენილება ბ-ის აუზის ბუნებრივი კომპლექსის დაცვისა და რაციონალური გამოყენების შესახებ. ბ-ის ნაპირებზეა ქ-ები: სლიუდიანკა, ბაიკალსკი და ბაბუშკინი; ნავსადგურები და დასახლ. პუნქტები — ბაიკალი, ტანხოი, ვიდრინო, უსტ-ბარგუზინი, ნიჟნეანგარსკი და სხვ. დაბა ლისტვიანკაში არის სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის ლიმნოლოგიური ინ-ტი; დაბა ბოლშიე-კოტიში — ირკუტსკის უნ-ტის ჰიდრობიოლ. სადგური. ტურბაზები.

ბ-ის შესახებ პირველი ცნობები XVII ს. შუა ხანებს განეკუთვნება. ბ-ის შესწავლაში დიდი როლი ითამაშა რუსეთის გეოგრ. საზ-ბის აღმ. ციმბირის განყ-ბამ (შეიქმნა 1851). 1896—1902 ჰიდროგრ. ექსპედიციამ თ. დრიჟენკოს ხელმძღვანელობით შეადგინა ბ-ის ატლასი და ლოცია. ბ-ის სისტემატური კომპლ. შესწავლა დაიწყო 1925-იდან სსრკ მეცნ. აკად. ბ-ის სტაციონარულმა ექსპედიციამ, რ-იც 1928 დაბა ლისტვიანკაში მუდმივ ლიმნოლოგიურ სადგურად გადაკეთდა. მის ბაზაზე 1961 შეიქმნა სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის ლიმნოლოგიური ინ-ტი.

*ლიტ.*: Берг Л. С., Байкал, его природа и значение в народном хозяйстве, М., 1948.


ბაიკალის ტბა.

**ბაიკალის ნეოლითური კულტურები,** ბაიკალისპირეთის ტყეების მონადირე და მეთევზე ტომთა არქეოლ. კულტურები. წარმოდგენილია უპირატესად სამაროვნებით, ნაწილობრივ ნამოსახლარებით. ა. ოკლადნიკოვმა გამოყო მათი განვითარების ეტაპები: ხ ი ნ ი ს (ძვ. წ. V ათასწლ.), ი ს ა კ ო ვ ი ს (ძვ. წ. IV ათასწლ.), ს ე რ ო ვ ი ს (ძვ. წ. III ათასწლ. I ნახ.) და კ ი ტ ო ი ს ა (ძვ. წ. III ათასწლ. II ნახ. — II ათასწლ. დასაწყისი). ბ. ნ. კ-ის აყვავების ხანაა სეროვის ეტაპი, რ-საც განეკუთვნება კლდეზე ნაკვეთი გამოსახულებები (პეტროგლიფები), თევზების, ცხენირმებისა და ანთროპომორფული ქანდაკებები, სხვადასხვა-



ნარი ტვიფრის ანაბეჭდებით შემკული თიხის ჭურჭელი და ა. შ. ბოლო ეტაპზე მოსახლეობის ძირითად საქმიანობად იქცა თევზჭერა. შეიმჩნევა განსხვავებანი სამარხებში — მრავალრიცხოვანი ნივთების შემცველ სამარხთა გვერდით გვხვდება შედარებით ღარიბულიც. მიცვალებულებს ჩვეულებრივ აყრიდნენ წითელ ოხრას.

*ლიტ*.: Окладников А. П., Неолит и бронзовый век Прибайкалья, «Материалы и исследования по археологии СССР», 1950, в. 18.


ა. ბაიკოვი.

**ბაიკალისპირეთი,** ბაიკალის ტბის დას. და აღმ. მიმდებარე ტერიტორია. მოიცავს ტბის დას-ით ბაიკალის და ზღვისპირა ქედებს, ხოლო სამხრ-ით და აღმ-ით — ხამარ-დაბანის, ულან-ბურგასის, ბარგუზინის და სხვა ქედებს, რ-თა სიმაღლე 2000—2500 მ-მდე აღწევს. ჰავა კონტინენტურია, ქარპირა კალთებზე ნალექები ზოგან 1200 მმ აღწევს წელიწადში. კალთები უმთავრესად ტაიგითაა დაფარული. ოქროს, მანგანუმის მადნის, ქვანახშირის, ქარსის საბადოები. (რუკა —იხ. გვ. 155).

**ბაიკალის ქედი,** ქედი ბაიკალის ტბის ჩრდ.-დას. სანაპიროზე. სიგრძე 300 *კმ*, მაქს. სიმაღლე 2572 *მ* (მთა ჩერსკი). აგებულია პროტეროზოური კრისტ. ფიქლებით, კვარციტებით, კირქვებითა და გრანიტებით. ბაიკალის ტბისაკენ მიქცეული კალთები ციცაბოა, 900—1000 *მ*-მდე დაფარულია ტყესტეპით და ფიჭვის კორომებით. უფრო ზემოთ მუქწიწვიანი ტაიგაა, შუა და ჩრდ. ნაწილში ლარიქსიანი ტაიგა. 1400 *მ* მაღლა ლარიქსის მეჩხერი ტყეა ქონდარა ფიჭვის რაყებით, მწვერვალებზე მთის ტუნდრა და ქვაყრილებია.

**ბაიკალსკი,** ქალაქი (1966-იდან) რსფსრ ირკუტსკის ოლქში, ბაიკალის ტბის სამხრ. ნაპირზე. რკინიგზის სადგური ირკუტსკ—ულან-უდეს ხაზზე. 15 ათ. მცხ. (1974). დაბა ბ. შეიქმნა 1961 ცელულოზის ქ-ნის მშენებლობასთან დაკავშირებით.


ე. ბაიკოვსკი.

**ბაიკალური დანაოჭება,** დედამიწის ქერქის დანაოჭება კამბრიულისწინა დროის გვიანდელ მონაკვეთში. ტერმინი შემოიღო ნ. შატსკიმ 1932. თავდაპირველად თვლიდნენ, რომ ბ. დ. მოიცავდა მხოლოდ ზედაპროტეროზოურ დროს, ამჟამად ბ. დ-ის ხანგრძლივობად მიღებულია დროის გაცილებით უფრო დიდი მონაკვეთი (1500—1200 მლნ. წლიდან 500 მლნ. წლამდე), ე. ი. მთელი პროტეროზოური ერა და ქვედაკამბრიული. უფრო სწორი იქნება, თუ ბ ა ი კ ა ლ ი დ ე ბ ს (ბ. დ-ით გაჩენილ მთათა სისტემებს) მხოლოდ რიფეულ დროს ჩამოყალიბებულ ნაოჭა სისტემებს მივაკუთვნებთ და არ გავავრცელებთ მას ადრინდ. პროტეროზოურზე და ადრინდ. კამბრიულზე. ასეთი მოცულობით ბ. დ. დას. ევროპაში გამოყოფილი ასინტური დანაოჭების შესატყვისი იქნება.

ბაიკალიდების ტიპობრივი წარმომადგენლებია ციმბირის ფარის სამხრ. კიდეზე განვითარებული ნაოჭა კომპლექსები — საიან-ბაიკალის მთიანეთი და ირკუტსკის ამფითეატრი. მაგრამ მეტ-ნაკლებად რეგენერირებული და გადამუშავებული ბაიკალიდები მრავალი პალეოზოური და ალპური ნაოჭა სისტემის (ურალის, ყაზახეთის, ტიან-შანის, კავკასიონის, ირანის, თურქეთის და სხვ.) სუბსტრატის აგებულებაში მონაწილეობს.


ე. ბაიკოვსკი არბენინის როლში. მ. ლერმონტოვის «მასკარადი».

განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბ. დ-ს სამხრ. ნახევარსფეროს კონტინენტური ბაქნების ჩამოყალიბებაში. სამხრ. ამერიკის, აფრიკისა და ავსტრალიის ბაქნების საბოლოო ფორმირება სწორედ პროტეროზოური ერის მეორე ნახევარში (რიფეულში) გამოვლენილმა მოძრაობებმა განაპირობეს.

ბ. დ-ის როლს დედამიწის ქერქის სტრუქტურული იერის ჩამოყალიბებაში მკვლევართა ნაწილი ზედმეტად აზვიადებს, როცა უშვებს, რომ დედამიწის სტრუქტურულმა გეგმამ, რ-იც ბ. დ-ის შედეგად ჩამოყალიბდა, განსაზღვრა დედამიწის ქერქის უმთავრესი სტრუქტურული ელემენტების განაწილება მთელი მისი შემდგომი განვითარების მანძილზე.

*ლიტ*.: Зайцев Н. С., Особенности тектонического строения Саяно-Алтайской складчатой области, წგ.: Складчатые области Евразии, М., 1964; Салоп Л. И., Геология Байкальской горной области, т. 2, М., 1967.

**ბაიკოვი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [25. VII (6. VIII). 1870, ფატეჟი, კურსკის გუბერნია,— 6. IV. 1946, მოსკოვი], საბჭ. მეტალურგი და ქიმიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932). სოციალ. შრომის გმირი (1945). პეტერბ. პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი (1903-იდან). საბჭ. ლითონმცოდნეობის სკოლის დამაარსებელი. ბ-მა განავითარა მოძღვრება ლითონებში გარდაქმნების შესახებ. მისი შრომების ძირითადი საკითხებია: რკინის აუსტენიტური სტრუქტურის შესწავლა მაღალი ტემპ-რის პირობებში შლიფის ქლოროვანი წყალბადით ამოჭმის მეთოდით; ნიკლის პოლიმორფიზმის განსაზღვრა; სპილენძისა და სტიბიუმის შენადნობთა შესწავლა, მათში წრთობის მოვლენების კვლევა და სხვ. ბ-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის სსრკ-ში ცეცხლგამძლე მასალათა მრეწველობის ორგანიზაციის საქმეში. ბ. სსრკ უმაღლესი საბჭოს I—II მოწვევის დეპუტატი და სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატია (1943). ბ-ის სახელი მიენიჭა სსრკ მეცნ. აკად. მეტალურგიის ინ-ტს. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ*.: Собрание трудов, т. 2—5, М.—Л., 1948—50.

*ლიტ*.: Тумарев А. С., А. А. Байков — выдающийся металлург и химик, М., 1954.

**ბაიკოვსკი** ეფიმ ისაკის ძე (დ. 24. III. 1929, სვერდლოვსკი), რუსი საბჭ. მსახიობი, რსფსრ დამს. არტისტი (1964), საქ. სსრ სახ. არტისტი (1973), სკკპ წევრი 1955-იდან. 1947 დაამთავრა ლენინგრ. ახალი თეატრის (ახლანდ. ლენსოვეტის) სათეატრო სტუდია. სხვადასხვა წლებში მუშაობდა ორიოლის, ვილნიუსის, ჩელიაბინსკის თეატრებში. 1969-იდან თბილ. გრიბოედოვის სახ. თეატრის მსახიობია. გამოირჩევა პროფ. კულტურით. წარმატებით ასრულებს გმირულ, აგრეთვე სახასიათო და კომ. როლებს (ჩაცკი — გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან“, ნიკიტა — ლ. ტოლსტოის „ბნელეთის ძალნი“, პეტრე არტამონოვი — გორკის „არტამონოვების საქმე“, არბენინი — ლერმონტოვის „მასკარადი“, ივანოვი — ჩეხოვის „ივანოვი“, დავით ბარათელი — ხუხაშვილის „მოსამართლე“ და სხვ.).

**ბაიკონური,** ერთ-ერთი უდიდესი კოსმოდრომი ყაზ. სსრ ყარაგანდის ოლქში. ბ-ის ტრასები გადაჭიმულია რამდენიმე ათას *კმ*-ზე, მთავრდება წყნარი ოკეანის აკვატორიაში. კოსმ. კვლევის ვრცელი პროგრამის განსახორციელებლად კოსმოდრომზე აგებულია სასტარტო კომპლექსები, ტექ. პოზიციები და საზომი პუნქტები. რაკეტების ფრენის მეთვალყურეობისათვის ტრასის გასწვრივ განლაგებულია ოპტ., ტელემეტრიული და რადიოლოკაციური აპარატურით აღჭურვილი საზომი პუნქტები. ბ-იდან გაუშვეს მსოფლიოში პირველი დედამიწის ხელოვნური თანამგზავრი (1957), აქედან გაფრინდა 1961 მსოფლიოში პირველი კოსმონავტი ი. გაგარინი, ხოლო 1963—პირველი კოსმონავტი ქალი ვ. ტერეშკოვა. ბ-იდან არის გაშვებული კოსმოსის საკვლევი მრავალი რაკეტა, პილოტირებული კოსმ. ხომალდი, კოსმ. სადგური და სხვადასხვა დანიშნულების დედამიწის ხელოვნური თანამგზავრი. ბევრი რაკეტა აქედან გაშვებული მთვარის, მარსისა და ვენერას მიმართულებით.

**ბაილაყანი,** შუა საუკ. ქალაქი, ახლანდ. ორან-ყალას ნაქალაქარის ადგილზე, მტკვრისა და არაქსის შესართავთან (აზერბ. სსრ). დაარსდა V—VI სს. მიჯნაზე როგორც სასანიანთა დასაყრდენი პუნქტი ირან-ამიერკავკ. სავაჭრო გზაზე. XI—XIII სს-ში მსხვილი სავაჭრო-სახელოსნო ცენტრი იყო. 1221 მონღოლებმა დაანგრიეს.

*ლიტ*.: Пахомов Е. А., Пайтакаран—Байлакан—Орен-Кала, «Материалы и исследования по археологии СССР», 1959, в. 67.

**ბაილეთი,** სოფელი მახარაძის რ-ნში, ნასაკირალის სერის ჩრდ. კალთაზე, მდ. სუფსის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ახალსოფელი, ჭანიეთური). ზ. დ. 60 *მ*, მახარაძიდან 9 *კმ*. კოლ-ბა „უკრაინა“ (მეჩაიეობა, სუბტროპ. კულტურები, ტუნგი). ჩაის გადასამუშ. ფ-კა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ბ-ში შემორჩენილია შუა საუკ. ციხის ნანგრევები, ეკლესია (1609), რ-საც XIX ს-ში გუმბათი დაადგეს და მოხატეს (1827); მხატვრობა შეიცავს გურიელთა გვარის წარმომადგენელთა პორტრეტებს.

**ბაილის ქვები,** გამაგრებული ნაგებობა კასპიის ზღვის ბაქოს ყურეში. მიეკუთვნება 1237—35 წწ. 1920-იან წლებში, როდესაც კასპიის ზღვის დონემ დაიწია, გამოჩნდა კედლისა და კოშკების ნანგრევებით შემოზღუდული ტერიტორია (40×180 *მ*) სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობათა ნანგრევებით. კედლებზე გარეთა მხრიდან გაყოლებული იყო ქვის ფრიზი, რ-საც ამშვენებდა წარწერები და შესრულების მანერითა და ხარისხით განსხვავებული ცხოველთა, ფანტასტ. არსებათა და ადამიანთა თავების გამოსახულებები.

**ბაილშტაინი** (Beilstein) თედორე თედორეს ძე [5 (17). II. 1838, პეტერბურგი, — 5 (18). X. 1906], გერმ. ქიმიკოსი, გეტინგენის უნ-ტის (1865) და პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტის (1866—96) პროფესორი, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1885). ბ. იკვლევდა არომატულ ნაერთებს; სწავლობდა კავკ. ნავთობის შედგენილობას. მისი ხელმძღვანელობით შედგინეს მრავალტომიანი ცნობარი, რ-შიც მოცემულია იმ დროისათვის ცნობილი ყველა ორგ. ნაერთის თვისებები, მათი მიღების ხერხები, დამახასიათებელი რეაქციები.

**ბაიმლერი** (Beimler) ჰანს (2. VII. 1895 — 1. XII. 1936), გერმ. კომუნისტი, ფაშიზმის წინააღმდეგ მებრძოლი. მუშა-ზეინკალი. 1918-იდან „სპარტაკის კავშირის“ წევრი. გერმ. კომპარტიის წევრი დღიდან მისი დაარსებისა. 1919 მონაწილეობდა *ბავარიის საბჭოთა რესპუბლიკის* შეიარაღებულ დაცვაში. 1936-იდან გერმ. კომპარტიის ცკ-ის წევრი. 1932-იდან რაიხსტაგის დეპუტატი. გერმანიაში ფაშისტური დიქტატურის დამყარების შემდეგ (1933 აპრილში) დააპატიმრეს და *დახაუში* გაგზავნეს. მაისში გაიქცა ბანაკიდან. ესპანეთში ფაშისტური ამბოხებისა და იტალ.-გერმ. ინტერვენციის დროს მონაწილეობდა ესპანეთის რესპ. მთავრობის დასახმარებლად გერმ. ანტიფაშისტური რაზმების შექმნაში. იყო ტელმანის სახ. ბატალიონის პოლიტ. კომისარი. დაიღუპა მადრიდთან ბრძოლაში. 1956 გდრ-ში დააწესეს ბ-ის სახ. მედალი ინტერნაც. ბრიგადებში აქტ. მონაწილეთათვის.

**ბაინდურ არაგვის ერისთავი,** XVII ს. II ნახ. და XVIII ს. დასაწყისის მოღვაწე, ძე რევაზ არაგვის ერისთავისა. 1696 ერეკლე I-მა დანიშნა ერისთავად. გადააყენეს დაახლ. 1703, როცა ირანიდან დაბრუნდა პატიმრობაში მყოფი გიორგი არაგვის ერისთავი.

*ლიტ*.: გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერ-

თობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955.

**ბაიონი** (Bayonne; ბასკური, სიტყვასიტყვით — კარგი ნავმისადგომი), ქალაქი სამხრ.-დას. საფრანგეთში (ქვემო პირენეს დეპარტამენტი), მდ-ების ადურისა და ნივის შესართავთან, ბისკაიის ყურის მახლობლად. 42,7 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის სადგური, სამდ. ნავსადგური. მეტალ., ქიმ., საავიაციო მრეწვ.; ტყავფეხსაცმლის წარმოება. რომაული და შუა საუკ. სიმაგრეები, ბასკური მუზეუმი, ლეონ ბონას სამხატვრო მუზეუმი. XIII—XVI სს. ტაძარი. ბ-ის მახლობლადაა კურორტი ბიარიცი.

**ბაიონის კონსტიტუცია 1808,** ნაპოლეონ I-ის მიერ ესპანეთისათვის ბოძებული კონსტიტუცია. მიღებულ იქნა ბაიონის კორტესზე 7 ივლისს. ბ. კ-ით ესპანეთი ცხადდებოდა კონსტიტუციურ მონარქიად, რ-საც სათავეში ედგა სენატი, სახელმწ. საბჭო და კორტესი. ერთადერთ ნებადართულ რელიგიად გამოცხადდა კათოლიკობა. კორტესის უფლებები ზუსტად არ იყო განსაზღვრული. მისი 172 დეპუტატიდან 80-ს მეფე ნიშნავდა. ბ. კ-ით შეიზღუდა მაიორატის სისტემა, მოისპო შინაგანი ბაჟები, დაწესდა გადასახადების ერთიანი სისტემა, გაუქმდა ფეოდ. სამართალწარმოება, ესპანეთისა და მისი კოლონიებისათვის შემოღებულ იქნა ერთიანი სამოქალაქო და სისხლის სამართლის კანონმდებლობა.

**ბაირამ-ალი,** ქალაქი (1935-იდან) თურქმ. სსრ-ში, ბაირამ-ალის რ-ნის ცენტრი. მდებარეობს რესპ. სამხრ.-აღმ. ნაწილში, მურღაბის ოაზისში; აშხაბადიდან 375 *კმ*, ქ. მარიდან — 27 *კმ*. რკინიგზის სადგური. 36 ათ. მცხ. (1974). ცხიმკარაქის კომბინატი, ბამბასაწმენდი ქ-ნა, ტრიკოტაჟის ფ-კა; საშენ მასალათა წარმოება. ზოოვეტ. ტექნიკუმი. ბ. კლიმ. კურორტია. ზაფხული ცხელი (ტემპ-რა 30°C-ზე მეტი), მშრალი, ზამთარი თბილი. მზიანი დღეების წლ. რაოდენობა — 290-მდეა. ნალექები 130 *მმ* წელიწადში. სამკურნ. ფაქტორი: კლიმატოთერაპია. სამედ. ჩვენება: თირკმლების არატუბერკულოზური ხასიათის დაავადებანი სისხლის მიმოქცევის დარღვევის გარეშე. წინააღმდეგჩვენება: ნეფრიტის და ნეფროზის მწვავე ფორმები, ჰიპერტონიული და ნაღველკენჭოვანი დაავადებები, თირკმლების ტუბერკულოზი. სანატორიუმი, წყალსამკურნალო, აერარიუმი. სეზონი — აპრილიდან ნოემბრამდე.

**ბაირაქთარი** (Bayraktar) მუსტაფაფაშა (1765 — 16. XI. 1808), ოსმალეთის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე, მსხვილი მიწათმფლობელი, რუშჩუკის ოლქის აიანი (მმართველი). რუსეთ-ოსმალეთის 1806 — 12 ომის დროს სილისტრიის მხარის გენ.-გუბერნატორი და დუნაის ფრონტის ჯარების სარდალი. 1807 სათავეში ჩაუდგა ფარულ პოლიტ. ორგანიზაცია „რუშჩუკელ მეგობრებს", რ-იც მხარს უჭერდა სელიმ III-ს და იმედოვნებდა რეფორმებით თავიდან აეცილებინა ოსმალეთის დაშლა. 1808 ივლ. ბ. ჯარებით სტამბოლში შევიდა, *იენიჩრების* მიერ ტახტზე აყვანილი მუსტაფა IV ჩამოაგდო და შეცვალა *მაჰმუდ II-ით*, რ-ის კარზე დიდი ვეზირის თანამდებობა დაიკავა. მან სცადა გაეტარებინა რეფორმები ფეოდ. ანარქიის ლიკვიდაციის მიზნით და შექმნა ევრ. არმიების ყაიდის ჯარი. 1808 ნოემბ. ბ. მოკლეს ამბოხებულმა იენიჩრებმა.

**ბაიროითი** (Bayreuth), ქალაქი გფრ-ში (ბავარია), მდ. როტერ-მაინზე. 64,5 ათ. მცხ. (1970). სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო, სამკერვალო, მანქანათსაშ., მ. შ. ელექტროტექ. საწარმოები; ფაიფურის, მუს. საკრავების, ქაღალდის, მინის წარმოება.

1876 ბ-ში შეიქმნა თეატრი, რ-იც კომპოზიტორ რ. ვაგნერის (ცხოვრობდა ბ-ში) ნაწარმოებებს ასრულებდა (იხ. *ბაიროითის თეატრი*). ბ-ში ცხოვრობდა და აქვეა დაკრძალული კომპოზიტორი ფ. ლისტი. ბ. პირველად 1194 იხსენიება.

**ბაიროითის თეატრი** („Festspielhaus" — სიტყვასიტყვით: საზეიმო წარმოდგენათა სახლი), რ. *ვაგნერის* ნაწარმოებთა შესრულებისათვის განკუთვნილი გერმ. საოპერო თეატრი ბაიროითში. გაიხსნა 1876 ვაგნერის ტეტრალოგიით „ნიბელუნგის ბეჭედი". 1882-იდან ბ. თ-ში ყოველწლიურად ტარდება ფესტივალები (იდგმება ვაგნერის ოპერები). წარმოდგენებს სხვადასხვა დროს დირიჟორობდნენ ჰ. რიხტერი, ფ. მოტლი, რ. შტრაუსი, კ. მუკი, ა. ტოსკანინი, ვ. ფურტვენგლერი, ჰ. აბენდროთი, ჰ. კნაპერტსბუში, ჰ. კარაიანი და სხვ.

**ბაირონი** (Byron) ჯორჯ ნოელ გორდონ (22. I. 1788, ლონდონი, — 19. IV. 1824, მისოლუნგი, საბერძნეთი), ინგლ. პოეტი. დაიბადა გაღარიბებული დიდგვაროვანი არისტოკრატის ოჯახში. სწავლობდა ჰაროუს არისტოკრ. სკოლაში, კემბრიჯის უნ-ტში. ბ-ის ლექსების პირველი კრებ. „მოცალეობის საათები" 1807 გამოვიდა. სატირაში „ინგლისელი ბარდები და შოტლანდიელი მიმომხილველნი" (1809) დაგმო ინგლ. რომანტიკოსთა რეაქციული ტენდენციები. 1811 გამოაქვეყნა პოემა „ჩაილდ ჰაროლდის მოგზაურობის" პირველი ორი ქება. ამავე პერიოდს განეკუთვნება ბ-ის ხანმოკლე, მაგრამ პროგრ. საპარლამენტო მოღვაწეობა. 1812—14 წლების ლირიკაში ვლინდება ავტორის სიძულვილი ლონდონის არისტოკრ. წრეებისადმი; ინგლ. მაღალ საზოგადოებასთან ადრევე დაწყებული კონფლიქტი 1815—16 ოჯახური დრამითაც გართულდა. ბ. შვეიცარიაში წავიდა, სადაც დაუმეგობრდა თანამემამულე პოეტს პ. ბ. *შელის*. 1817-იდან იტალიაში გადავიდა და 1820—21 უშუალოდ მონაწილეობდა იტალ. ხალხის ბრძოლაში ავსტრიელთა ბატონობის წინააღმდეგ. 1823 ეროვნულ-განმათ. ბრძოლაში მონაწილეობის მისაღებად გაემგზავრა საბერძნეთში, სადაც მალე ავად გახდა და გარდაიცვალა.

ბ-ის დიდი პოპულარობა „ჩაილდ ჰაროლდის" გამოქვეყნებით დაიწყო. პოემის გმირი, იმედგაცრუებული ახალგაზრდა არისტოკრატი, მალე იქცა სინამდვილის წინააღმდეგ ამბოხებული პიროვნების სიმბოლოდ. პოემაში ისმის პროტესტი არსებული სოც. წყობილების მიმართ; საფრ. განმანათლებლური იდეების გავლენით ბ. სოციალური მოუწესრიგებლობისა და ეროვნ. ჩაგვრის მიზეზებს ზნეობის დაცემასა და უმეცრებაში ეძიებს. პოემის თემატიკური, კომპოზ. (დღიურის ფორმა, ლირ. გადახვევები), პოეტიკური სიახლენი კარგად ესადაგებოდნენ თხზულების რთულ თანადროულ პრობლემატიკას. ბ. თავისი ყოვლისმომცველი მელანქოლიური განწყობილებით ე. წ. „მსოფლიო სევდის" გამომხატველი პოეტი გახდა. ბ-ის ტრაგიკულმა მსოფლაღქმამ მეტი სიღრმით იჩინა თავი 1813—16-ში შექმნილი აღმოსავლური პოემების ციკლში („გიაური", „აბიდოსელი სარძლო", „კორსარი", „ლარა", „კორინთის ალყა", „პარიზინა"). ამ ტიპური რომანტ. პოემების გმირები განასახიერებენ აბსტრაქტულ პროტესტს ისტ. სინამდვილის მიმართ. ისინი ჩვეულებრივ ყაჩაღები, მეკობრენი, საზოგადოებას მოკვეთილი ადამიანები არიან — ძლიერნი, ამაყნი და დასაღუპავად განწირულნი. პოემების სიუჟეტი ეგზოტიკური აღმოსავლეთის ფონზე ვითარდება. დრამატულია ბ-ის ლექსების ციკლიც „ებრაული მელოდიები" (1814—15), რ-ებშიც სამშობლოს დაკარგვის ტკივილთან ერთად გამოხატულია ადამიანის ძალისა და გამარჯვების რწმენა. შვეიცარიაში დაწერილ ლექსებსა და პოემებში ასახულია ბ-ის შინაგანი წინააღმდეგობრივი განწყობილებანი — უიმედობა და, ამავე დროს, თავისუფლებისათვის ბრძოლის წყურვილი; წინააღმდეგობრივია აგრეთვე ფილოს.-დრამატული პოემა „მანფრედი" (1817), რ-ის გმირი უკიდურესი ინდივიდუალისტია, განდგომილი, სარწმუნოების, ძალაუფლებისა და დიდების უარმყოფელი; ამასთანავე მას სწამს ადამიანური აზრის ძალა, რ-იც იმორჩილებს ბუნების სულებს. ეს პოემა ფაუსტური იდეის რომანტ. ინტერპრეტაციაა. ასეთივე სულისკვეთებისაა მისტერია „კაენი" (1821); ბიბლ. გმირი გამოყვანილია შეურიგებელ მეამბოხედ, რ-იც ღმერთს აუჯანყდება და ადამიანის ბედნიერების მისაღწევად არსებულის უარყოფისა და ბრძოლის გზას ირჩევს. 1817-იდან ბ-ის შემოქმედებაში ღრმავდება ინტერესი სოც. პრობლემებისადმი („ტასოს ჩივილი", 1817; „მაზეპა", 1818; „ჩაილდ ჰაროლდის" ორი უკანასკნელი ქება, 1816—17); პოლიტ. მოტივებითაა გამსჭვალული ტრაგედიები „მარინო ფალიერო, ვენეციის დოჟი", „სარდანაპალი", „ორი ფოსკარი" (სამივე 1821); ბ-ის მემკვიდრეობაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია პოლიტ. და ლიტ. შინაარსის შემცველ სატირას („ბეპო", 1818; „ირლანდიელი ავატარა", 1821; „სამსჯავროს ხილვა", 1822 და სხვ.).



ჯ. ბაირონი.

ბ-ის შემოქმედებით ევოლუციაში მნიშვნელოვანი ნიშანსვეტია დაუმთავრებელი რომანი ლექსად „დონ ჟუანი" (დაიწყო 1818), რ-შიც ასახულია ინდივიდუალისტი პიროვნების ამბოხება მსოფლიო სოც. სისტემის წინააღმდეგ, მისი პესიმისტური მსოფლაღქმა. ამ რომანშივე ბრძოლის რომანტ. პათოსს ენაცვლება პიროვნების სოც. მნიშვნელობის აღიარება, მომავლის რწმენა, რაშიც მოჩანს ბ-ის შემოქმედებითი მეთოდის განვითარება რომანტიზმიდან რეალიზმისაკენ.

ბ. რომანტიზმის პროგრ. ფრთის უდიდესი წარმომადგენელია და, ამასთან, მხატვრული სიტყვის დიდი ოსტატი და ნოვატორი. XIX ს. მრავალი ქვეყნის ლიტ-რაში ბ-ის პოეზიამ წარმოშვა თავისებური მიმდინარეობა, რ-საც ბ ა ი რ ო ნ ი ზ მ ი ეწოდა. მას სხვადასხვა ქვეყანაში განაპირობებდა კონკრეტული ისტ. პირობები; სხვადასხვა მწერლების შემოქმედება შესაბამისად გამოხატავდა ბ-ის პოეზიისათვის დამახასიათებელ სხვადასხვა მხარეს. მაგ., ინგლისში ჩარტისტულმა პოეზიამ შეითვისა ბ-ის რევ. პათოსი, საფრანგეთში ვ. ჰიუგომ — ბ-ის თავისუფლების იდეალი, ა. დე *ვინიმ* — მარტოობის განწყობილება. ბ-ის პოლიტ. იდეალები გაიზიარეს იტალ. პოეტებმა უ. ფოსკოლომ, ს. პელიკომ, ჯ. ლეოპარდიმ, გერმ. ჰ. ჰაინემ და უნგრელმა შ. პეტეფიმ. რუსეთში ბ-ის მეამბოხე განწყობილებას ეხმაურებოდნენ კ. რილეევი, ა. პუშკინი, განსაკუთრებით კი მ. ლერმონტოვი. საქართველოში ბ-ს ენათესავება ნ. ბარათაშვილი თავისი რომანტ.-ლირ. განწყობილებითა და პათეტიკური ინტონაციით.

ბ-ის თარგმნა საქართველოში XIX ს-იდან დაიწყო, მის პირველ ქართველ მთარგმნელთა შორის იყვნენ ი. ჭავჭავაძე და ა. წერეთელი.

*თხზ.*: The works, v. 1—13, L., 1898—1904; Избр. произведения. [Вступ. ст. А. А. Елистратовой], М., 1953; ლირიკა, თბ., 1965; მანფრედი. — კაენი. — ჩაილდ ჰაროლდის მოგზაურობა, თბ., 1948; სარდანაპალი, თბ., 1960.

*ლიტ.*: გ ა ჩ ე ჩ ი ლ ა ძ ე გ., ბაირონი, თბ., 1938; Е л и с т р а т о в а А. А., Байрон, М., 1956; M a r c h a n d L. A., Byron. A biography, v. 1—3, N. Y., 1957.

*გ. გაჩეჩილაძე.*

**ბაირონი** (Byron), კონცხი, ავსტრალიის უკიდურესი აღმ. წერტილი (ა. გ. 153°39′ და ს. გ. 28°38′).

**ბაისეითოვა** ქულიაშ (ნამდვ. სახელი გ უ ლ ბ ა ჰ რ ა მ) ჟასიმის ასული [20. IV (2. V). 1912, ვერნი (ალმა-ათა), — 6. VI. 1957, მოსკოვი (დაკრძალულია ალმა-ათაში)], ყაზახი საბჭ. მომღერალი (ლირიულ-კოლორატურული სოპრანო), სსრკ სახ. არტისტი (1936). სკკპ წევრი 1943-იდან. ყაზ. საოპერო ხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1934-იდან იყო მუს. თეატრის, 1937-იდან — ყაზ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. ბ-მ პირველმა იმღერა მთავარი პარტიები ყაზ. ოპერებში [ბრუსილოვსკის „ყიზ-ჟიბექი", „ერ-თარღინი", თულებაევის „ბირჟანი და სარა" (სსრკ სახ. პრემია, 1949) და სხვ.]. გამოდიოდა საკონცერტო პროგრამით (სსრკ სახ. პრემია, 1948). დაჯილდოებულია ორი ორდენით.


ქ. ბაისეითოვა.

**ბაისუბანი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში, მდ. ალაზნის მარცხ. მხარეზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ზემო მსხალგორი, პატარა გორი, ქვემო მსხალგორი). ზ. დ. 360 *მ*, ლაგოდეხიდან 10 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 35 *კმ*. კოლ-ბა „წინსვლა" (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა), ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბაიფი** (Baïf) ჟან ანტუან დე (19. II. 1532, ვენეცია, — X. 1589, პარიზი), ფრანგი პოეტი. იყო *„პლეადის"* წევრი. მის შემოქმედებაზე ბერძნ. და რომაული პოეზიის გავლენა ატყვია. ავტორია ლექსთა კრებულებისა „მელინის სიყვარული" (1552), „ფრანსინის სიყვარული" (1555), „გარითმული თხზულებანი" (1573), კომედიისა „მამაცი" (1567), კრებ. „მიმები, დარიგებანი და ანდაზები" (1576) და სხვ.; ფრანგულ ვერსიფიკაციაში ბ-მა დაამკვიდრა თხუთმეტმარცვლიანი ლექსის სახეობა, რ-საც „ბაიფისეული ლექსი" ეწოდა. მუსიკოს ტიბო დე კურვისთან ერთად დააარსა პოეზიისა და მუსიკის აკადემია (1570).

**ბაიხაოს ჩაი** (ჩინ. ბაი ხუა — თეთრი წამწამი), ფხვიერი დაგრეხილი ჩაი, რ-ის ერთ-ერთი კომპონენტი უმეტესად ტიპსი ანუ ბუსუსებიანი კვირტია. ბ. ჩ. არის შავი, მწვანე, ყვითელი და წითელი (ოოლონგი); ისინი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან აგრეთვე არომატითა და გემოთი. სსრკ-ში ყველაზე მეტად გავრცელებულია შავი ბ. ჩ., შემდეგ კი — მწვანე. ოთხივე ტიპის ჩაის სხვადასხვაგვარი ტექნოლოგიით ერთ-, ორ- ან სამფოთლიანი დუყებისაგან (ჩაის მცენარის ყლორტების ზედა ნაწილი) ამზადებენ. საქართველოში ბ. ჩ-ს ნედლეულის მოკრეფას აპრილიდან იწყებენ და ოქტომბერში ამთავრებენ. საუკეთესო ხარისხის ბ. ჩ. ივლის-აგვისტოში (ნედლეულში მთრიმლავ ნივთიერებათა მაქს. დაგროვების პერიოდში) მოკრეფილი ნედლეულისაგან მზადდება.

შ ა ვ ი ბ. ჩ-ს მიღების ტექნოლ. პროცესებია ღნობა, გრეხა, ფერმენტაცია, შრობა, დახარისხება. საქართველოში, აზერბაიჯანსა და კრასნოდარის მხარეში მიმართავენ ხელოვნურ ღნობას, ჩაის მწარმოებელ სხვა ქვეყნებში — ბუნებრივ ან კომბინირებულ ღნობას. ხელოვნური ღნობისათვის გამთბარ ჰაერს (36—42°C) უშვებენ უწყვეტი მოქმედების კონვეიერული ტიპის დანადგარში; ღნობის ხანგრძლივობა 3—6 საათია. ამ პროცესის დროს ტენის შემცველობა ჩაის ფოთოლში 76—78%-იდან 60—62%-მდე მცირდება. ღნობის შემდეგ ფოთოლი ელასტიკური და რბილია. გრეხის პროცესში ფოთლის ზედაპირზე გამოიყოფა უჯრედის წვენი და ჰაერთან შეხებისას მჟანგავი ფერმენტების ზემოქმედებით იწყება ფერმენტაციის პროცესი. ფოთოლს გრეხენ 3—4-ჯერ პერიოდული (ან უწყვეტი) მოქმედების მანქანებში — როლერებში. ყოველი გრეხის შემდეგ ახარისხებენ მახარისხებელ მანქანაზე. ცალკეული გრეხის ხანგრძლივობა 30—45 წუთია. ამ პროცესის დროს ჩაის ფოთოლი კარგავს მწვანე ფერს და თანდათანობით მოყავისფრო-სპილენძისფერი ხდება, რაც ფერმენტაციის დაწყების მაჩვენებელია. ფერმენტაციის ჩასატარებლად ფოთლის ნაწილაკებს სიდიდის მიხედვით ფრაქციებად ანაწილებენ და საფერმენტაციო ყუთებში ყრიან. ფერმენტაცია, რ-ის ხანგრძლივობა გრეხის დაწყებიდან 3—5 საათია, მთავრდება ფოთლის შრობის დროს. ფერმენტაციის შემდეგ ფოთოლს აქვს სპეციფ. არომატი, გემო და ფერი. საგრეხ და საფერმენტაციო საამქროში პროცესების ჩატარებისას ტემპ-რაა 22 — 25°C, ხოლო ფარდობითი ტენიანობა — 95—98%. ფოთოლს აშრობენ კონვეიერული ტიპის საშრობ მანქანებზე. მიღებულია ერთჯერადი ან ორჯერადი შრობა. ერთჯერადი შრობისას ტემპ-რა 100°C უდრის, ორჯერადი შრობის დროს პირველად — 90°C, მეორედ — 85°C. შრობის შემდეგ მიიღება ჩაის ნახევარფაბრიკატი, რ-შიც ტენის შემცველობა 3—6%-ს უდრის. მიღებულ პროდუქტს ახარისხებენ ცილინდრულ და ბრტყელ დამხარისხებელ მანქანებზე. დახარისხების შემდეგ გარეგნულად ერთმანეთის მსგავს ჩაის აურევენ შემრევ (საკუპაჟე) დოლში და მიიღებენ სხვადასხვა საფაბრიკო სტანდარტის ჩაის. ჩაი შეიძლება იყოს სხვადასხვა ხარისხისა: „საქართველოს თაიგული", უმაღლესი ხარისხის I კატეგორიის — ექსტრა, უმაღლესი ხარისხის II კატეგორიის, I ხარისხის, II ხარისხის, I, II ან III კატეგორიის, III ხარისხის.

მ წ ვ ა ნ ე ბ. ჩ-ს დამზადების ტექნოლ. პროცესებია ფოთლის დაორთქვლა ან ფიქსაცია, შეშრობა, გრეხა, შრობა, მშრალი დახარისხება. დაორთქვლა ხდება 100°C 5—6 *ატმ* წნევის ორთქლით, ხოლო ფიქსაცია 170—180°C-მდე გახურებული დატენიანებული ორთქლით 3—4 *წთ* განმავლობაში. ამ პროცესების მიზანია ფერმენტების დაშლა და ნივთიერებათა ფიქსაცია. შეშრობის დროს ფოთლის ტენიანობა 59—60%-მდე დადის. ორჯერადი გრეხის პროცესი 40 *წთ* გრძელდება, ერთჯერადი—80 *წთ*. შრობისა და დახარისხების პროცესები ისევე ტარდება, როგორც შავი ჩაის დამზადების დროს. ყვითელსა და წითელ ჩაის არომატითა და გემოთი შუალედური ადგილი უკავია შავსა და მწვანე ჩაის შორის. ყ ვ ი თ ე ლ ჩაის უმთავრესად ჩინეთში ხმარობენ. მისი დამზადებისათვის საჭიროა ფოთლის მსუბუქი ღნობა, თერმული დამუშავება, გრეხა, შრობა და დახარისხება. წ ი თ ე ლ ი ჩაი ძლიერ არომატულია. მისი მიღების ტექნოლ. პროცესებია ღნობა, გრეხა, ხანმოკლე ფერმენტაცია, მოხალვა, მეორადი გრეხა, შრობა. მსოფლიოში წითელ ჩაის მხოლოდ კ. ტაივანსა და ჩინეთის ზოგიერთ პროვინციაში ამზადებენ.

*ლიტ.*: ბ ო კ უ ჩ ა ვ ა მ., ჩაის წარმოების ბიოქიმია და ტექნოლოგია, თბ., 1962; ხ ო ჭ ო ლ ა ვ ა ი., ჩაის ტექნოლოგია, თბ., 1972.
*ი. ხოჭოლავა.*

**ბაიხო,** ო ჟ ი ო, ს ა მ ე ბ ი ს ე კ ლ ე ს ი ა, *სამეკლესიიანი ბაზილიკა*, VI ს. ქართული ხუროთმოძღვრული ძეგლი. მდებარეობს სოფ. ოჟიოდან (ახმეტის რ-ნი) 2,5 *კმ*-ზე; ნაგებია რიყის ქვით აქა-იქ გამოყენებულია შირიმის ქვაც. შეკეთებულია აგურით. მთავარი ნავი, რ-ის კამარა საბჯენ თაღებს ეყრდნობა, ჩრდ. ნავს თაღოვანი გასასვლელებით უკავშირდება. ჩრდ. ნავისაგან გამოყოფილია სამკვეთლო, ხოლო საკურთხეველი მნიშვნელოვნადაა ამაღლებული. ბ-ს ეკლესია გარედან სადაა. ერთადერთი მორთულობა საკურთხევლის სარკმლის დეკორაციული თაღია.


ბაიხო. სამების ეკლესია. VI ს.

**ბაკალავრი** (გვიანდ. ლათ. baccalarius, პირველდაწყებითი მნიშვნელობა—ვასალის ვასალი. baccalaria—მამული), პირველი სამეცნ. ხარისხი ბევრ ქვეყანაში. საფრანგეთში 1808-იდან ბ-ის ხარისხი წარმოადგენს საშ. განათლების დასრულებას; მოწმობას და იძლევა უნ-ტში შესვლის უფლებას. დიდ ბრიტანეთში, აშშ-ში ბ-ის ხარისხი ეძლევა უნ-ტის ან ინ-ტის კურსდამთავრებულს სპეც. სახელმწ. გამოცდებისა და, ზოგჯერ, რეფერატული ხასიათის დისერტაციის დაცვის შემდეგ. ბ-ის დიპლომი შეესაბამება საბჭ. ოთხწლიანი უმაღლესი სასწავლებლის დამთავრების დიპლომს.

**ბაკალეა,** ს ა ბ ა ყ ლ ო ს ა ქ ო ნ ე ლ ი (არაბ. ბაკკალ — სურსათით, სანელებლით მოვაჭრე), საქონელმცოდნეობაში ზოგიერთი სასურსათო და სამეურნეო საქონლის გაერთიანებული ჯგუფი: ბურღული, ფქვილი, მაკარონის ნაწარმი, სახამებელი, საფუარი, ზეთი, შაქარი, მარილი, ჩაი, ყავა, სანელებელი, ტკბილეული და სხვ., აგრეთვე საოჯახო საპონი, სანთელი, სარეცხი ფხვნილი, ასანთი, ლილა და ა. შ.

**ბაკალი,** ქალაქი (1951-იდან) რსფსრ ჩელიაბინსკის ოლქში. ბერდიაუშიდან გამავალი სარკინიგზო ტოტის ბოლო სადგური. 27 ათ. მცხ. (1974) რკინის მადნის მოპოვების მსხვილი რ-ნის ცენტრი. აგლომერაციული კომბინატი. სამთო ტექნიკუმი.

**ბაკბო,** ტ ო ნ კ ი ნ ი ს ყ უ რ ე, სამხრ. ჩინეთის ზღვის ყურე, ჩინ. და ვიეტ. ნაპირებთან. ღია ზღვიდან გამოყოფილია კ. ხაინანით და ლეიჯოუს ნ.-კ-ით. ხმელეთში შეჭრილია 330 *კმ*-ზე. სიგანე შესასვლელთან 241 *კმ*, სიღრმე 40—82 *მ*. ზღვას უერთდება კ. ხაინანსა და კონტინენტს შორის მდებარე ხაინანის სრუტით. მოქცევა დღეღამური, სიმაღლე 5,9 *მ*-მდე. ნავსადგური — ჰაიფონი (ვიეტ. დემოკრ. რესპუბლიკა).

**ბაკენი** (ჰოლანდ. baken), გემის სავალ გზაზე სანავიგაციო საფრთხის აღმნიშვნელი ან ფარვატერის შემოსაღობი ნიშანი, რ-იც მიმაგრებულია ღუზაზე და წყლის ზედაპირზე ტივტივებს. ბ. არის ხის ან ლითონისა, აქვს კონუსური, ცილინდრული ან ბურთისებრი ფორმა. ღამით ბ-ზე წითელი (მარჯვ. ნაპირი) ან თეთრი (მარცხ. ნაპირი) ფერის სასიგნალო სინათლეა. დასახლ. პუნქტების მახლობლად (სინათლეების მასიური შეჯგუფების ადგილებში) დასაშვებია თეთრი სინათლის შეცვლა მწვანით. ბ-ზე განათება უმთავრესად ელექტრულია. ზოგჯერ ბ. აღჭურვილია ხმოვანი სასიგნალო მოწყობილობით.


ბაკენი.

**ბაკეუ** (Bacău), ქალაქი აღმ. რუმინეთში, მდ-ების ბისტრიცისა და სირეტის შესართავთან. ბაკეუს ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 105 ათ. მცხ. (1973). ნავთობისა და ხე-ტყის დამუშავების ცენტრი. ხის დასამუშ. კომბინატი, ცელულოზა-ქაღალდის ფ-კა, ნავთობის მრეწვ. მოწყობილობის წარმოება, ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო, კვების (ხორცკომბინატი, მშრალი რძის დამზადება, ლუდის ქ-ნა და სხვ.), ქიმ. მრეწველობა. ბ. ცნობილია XV ს-იდან.

**ბაკეუ** (Bacău), ჟუდეცი რუმინეთის აღმ. ნაწილში. ფართ. 6,6 ათ. *კმ*² მოსახლ.

677 ათ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბაკეუ. ბ-ს დას. რ-ნები ადმ. კარპატებში მდებარეობს, აღმ. რ-ნები — ბირლადის პლატოზე, მათ შორის გორაკიანი მთისწინეთის ზოლია. მდინარეები (სირეტი და მისი შენაკადები) დუნაის აუზს განეკუთვნება. ჭარბობს მთა-ტყის და სტეპის ლანდშაფტი.

ბ-ში შედის დას. მოლდოვის სამრეწვ. რ-ნის სამხრ. ნახევარი. ნავთობს იღებენ მოინეშტის რ-ნში, მურა ნახშირს — კომენეშტის აუზში, ქვამარილსა და თაბაშირს — ტირგუ-ოკნის მახლობლად. თესები, პესები. დამუშავებითი მრეწვ. მთავარი დარგებია: ნავთობგადამუშავება, ნავთობქიმია, ხის დამუშავება, ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო, კვების მრეწველობა. სამკერვალო, ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ. მრეწველობისა და მანქანათსაშ. საწარმოები. სოფ. მეურნეობაში მთავარია მეცხოველეობა. სირეტის ხეობაში მოჰყავთ შაქრის ჭარხალი, ბოსტნეული, მოლდოვის მაღლობზე — სიმინდი და მზესუმზირა.

**ბაკი** (Bacq) ზენონ მარსელ (დ. 31. XII. 1903), ბელგიელი ფიზიოლოგი, ფარმაკოლოგი და რადიობიოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958). 1927 დაამთავრა ბრიუსელის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1934-იდან ლიეჟის უნ-ტის პროფესორია. ბ-ის შრომები ეხება ნერვული პროცესების ტოქსიკოლოგიას და ბიოქიმიას. 1941—45 შეისწავლა ცხოველურ ორგანიზმზე საბრძოლო მომწამვლელ ნივთიერებათა მოქმედება. დაადგინა ცისტამინის რადიოდამცავი მოქმედება. შემოიღო ბიოლ. ტესტები რადიაციის მცირე დოზების მოქმედების გამოსავლენად და სხვ., შექმნა რადიობიოლოგპათოლოგების სკოლა.

*თხზ.*: Fundamentals of radiobiology, L., 1955 (თანაავტ.: P. Alexander); Химическая защита от ионизирующей радиации, M., 1968.

**ბაკი** (Baki) მაჰმუდ აბდულბაკი (1526, სტამბოლი,— 7. IV. 1600, იქვე), თურქი პოეტი. მიიღო იურიდ. განათლება, იყო მექქის, შემდეგ სტამბოლის ყადი, მიაღწია ანატოლიისა და რუმელიის ყადიასკერობას — უმაღლეს სას. თანამდებობას. საკარო პოეზიის წარმომადგენელი. კასიდებსა და ღაზალებში, რ-ებიც თავმოყრილია დივანში, აღწერდა მისი თანამედროვე სტამბოლის მაღალი წრეების ცხოვრებას, ბუნების სურათებს. ცნობილია მისი მერსიე (ელეგია) სულთან სულეიმან I-ის (1520—66) სიკვდილის გამო, „გაზაფხულის კასიდა" და სხვ. მან ტექნიკურად დახვეწა თურქ. ლექსი და მეტრიკა, ხოლო მუს. ჟღერადობით სპარსელ კლასიკოსებსაც გაუტოლდა; დიდი გავლენა მოახდინა თურქულ ლიტ-რაზე. პოეტები ბაძავდნენ ბ-ს ლექსის ფორმას, იმეორებდნენ პოეტურ სახეებს. ბ-ს მიმდევართა სკოლაც კი შეიქმნა „ბაკის სკოლის" სახელწოდებით.
*ე. ჯაველიძე.*

**ბაკი** (Buck) პერლ (დ. 26. VI. 1892, ჰილზბორო, ვირჯინიას შტატი), ამერ. მწერალი ქალი. ნობელის პრემიის ლაურეატი (1938) და ამერ. ხელოვნებისა და ლიტ-რის აკად. წევრი. 1933-მდე დროგამოშვებით ცხოვრობდა ჩინეთში. ჩინ. ცხოვრების ამსახველი მისი პირველი წერილები და მოთხრობები დაიბეჭდა 1923. 1929 გამოაქვეყნა პირველი რომანი „აღმოსავლეთის ქარი, დასავლეთის ქარი". 1932 მიენიჭა პულიცერის პრემია რომანისათვის „მადლიანი მიწა" (1931), რ-იც ასახავს ჩინელ გლეხთა სიდუხჭირესა და ქალთა უუფლებობას. ბ. ავტორია ტრილოგიისა „მიწის სახლი" (1935), ბიოგრ. ნაწარმოებებისა „მებრძოლი ანგელოზი" (1936), „გადასახლება" (1936), „ჩემი რამდენიმე სამყარო" (1954), „საოჯახო რომანებად" წოდებული რამდენიმე თხზულებისა, რ-საც ი. სეჯის (Sedge) ფსევდონიმით აქვეყნებდა. ჩინ. ფოლკლორის გავლენა ეტყობა მის საბავშვო მოთხრობებს. რომანში „უბრძანე დილას" (1959) ასახავს ატომური იარაღის შემქმნელ მეცნიერთა ცხოვრებას. მისი პუბლიც. წერილებიდან საგულისხმოა „საუბარი რუსეთზე" (1945).

**ბაკი** (Buck) ტიმ (6. I. 1891 — 14. III. 1973), კანადის კომუნისტური და მუშათა მოძრაობის მოღვაწე. დაიბადა დიდ ბრიტანეთში. 1910 ემიგრაციაში წავიდა კანადაში. 1910—20 მუშაობდა ჯერ მუშად, შემდეგ ოსტატად აშშ-ისა და კანადის ქალაქებში. 1921—29 ბ. კანადის პროფკავშირული ერთობის ლიგის მდივანია, 1921-იდან *კანადის კომუნისტური პარტიის* (კკპ) ერთ-ერთი ორგანიზატორი, ხოლო 1929 ივნისიდან 1962 იანვრამდე მისი გენ. მდივანი. 1931 კკპ აკრძალვის შემდეგ ბ. დააპატიმრეს (მიუსაჯეს 12 წლით პატიმრობა, მაგრამ 1934 გაათავისუფლეს). 1935—43 კომინტერნის აღმასრ. კომიტეტის წევრი იყო. 1962 იანვრიდან კკპ თავ-რე.

**ბაკი,** 1. მსხვ. რქ. საქონლის სადგომი, წნელით შემოღობილი ან ყორით შემოზღუდული გადაუხურავი ადგილი, რ-საც გაზაფხულზე, ზაფხულში, შემოდგომაზე და ზამთრის თბილ დღეებში იყენებენ (იმერთ-გურიაში — ს ა ჩ ე ხ ე, ქ ა რ თ ა; აფხაზეთში — ა გ უ ა რ ა). 2. ძველად ქალაქში ურმებისა და საქონლის დასაყენებელი შემოზღუდული ეზო-ყურე.

**„ბაკინსკი პროლეტარი",** არალეგალური ბოლშევიკური გაზეთი. გამოდიოდა 1907—09 ბაქოში, გამოიცა 7 ნომერი, № 1 — რსდმპ ბაქოს ორგანიზაციის ბალახანის რ-ნის ორგანო იყო, № 2 — რსდმპ ბალახანისა და ჩერნოგოროდის რ-ნების ორგანო, № 3-იდან—რსდმპ ბაქოს კომიტეტის ორგანო. გაზეთში თანამშრომლობდნენ ი. სტალინი, ს. სპანდარიანი, ი. ფიოლეტოვი, ს. შაუმიანი, პ. ჯაფარიძე და სხვ. გაზეთი იცავდა ბოლშევიზმის ლენინურ პრინციპებს, იბრძოდა მშრომელთა მასების შემჭიდროებისათვის პარტიის გარშემო, ამხელდა მენშევიკების ლიკვიდატორულ პოზიციას. „ბ. პ-მა" დიდი როლი შეასრულა ამიერკავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების მუშაობაში და ფართო გავრცელება პოვა მასებში. პოლიციის დეპარტამენტის მოთხოვნით 1909 27 აგვ. (9 სექტ.) დახურეს.

**„ბაკინსკი რაბოჩი",** ერთ-ერთი უძველესი ბოლშევიკური გაზეთი. აზერბ. კპ ცენტრ. კომიტეტის, აზერბ. სსრ უმაღლესი საბჭოსა და მინისტრთა საბჭოს ორგანო. დაარსდა 1906 ბაქოში. დაიბეჭდა არალეგალურად. ამ წელს გამოვიდა მხოლოდ ერთი ნომერი. გამოცემა გაგრძელდა 1908 წ. 6 სექტიდან, უკვე ლეგალურად. გამოვიდა 9 ორმაგი ნომერი. რედ.-გამომცემელი — ს. იაკუშევი. 1908 ოქტ. ბაქოს გუბერნატორის განკარგულებით გაზეთი დაიხურა. 1917 წ. 22 აპრ. ბაქოს ბოლშევიკებმა კვლავ განაახლეს „ბ. რ-ის" გამოცემა; პირველივე ნომერში „პრავდიდან" გადმოიბეჭდა ვ. ი. ლენინის „აპრილის თეზისები". 1917—18 „ბ. რ." რაზმავდა ბაქოს პროლეტარიატს საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისა და განმტკიცებისათვის, იბრძოდა მუსავატელების, დაშნაკებისა და მენშევიკების წინააღმდეგ. მთავარი რედაქტორები იყვნენ ა. ამირიანი და ს. შაუმიანი. 1918 აგვ., ბაქოში საბჭ. ხელისუფლების დროებით დამარცხების შემდეგ, გაზეთი დაიხურა. „ბ. რ-ის" გამოცემა განახლდა აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. 1920 წ. 25 ივლისს გამოვიდა „აზერბაიჯანსკაია ბედნოტას", ხოლო ამავე წლის 7 სექტემბრიდან გამოდის „ბ. რ-ის" სახელწოდებით. 1946 დაჯილდოვდა შრომის წითელი დროშის ორდენით. ტირაჟი 130 ათ. ც. (1974).

**ბაკლანოვკა,** ა ა ფ ს თ ა, მდინარე გუდაუთის რ-ნში (აფხ. ასსრ). სიგრძე 35 *კმ*, აუზის ფართ. 243 *კმ²*. სათავე აქვს ბზიფის ქედის აღმ. ნაწილში და სამხრ. კალთაზე მოედინება. შავ ზღვას ერთვის გუდაუთისა და ახალ ათონს შორის. საზრდოობს უმთავრესად წვიმის წყლით. ახასიათებს გაზაფხულის წყალდიდობა და ხშირი წყალმოვარდნა. მთავარი შენაკადია მდ. დახვართა; შუაწელში მარცხნივ ერთვის ხაბიუს მღვიმური ნაკადი. საშ. წლიური ხარჯი 11,9 *მ³/წმ*.

**ბაკლუნდი** ოსკარ ანდრიას ძე (16. IV. 1846, კარლსტადის მახლობლად, — 16. VIII. 1916, პულკოვო), რუსი ასტრონომი. პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1883), პულკოვოს ობსერვ. დირექტორი (1895-იდან), მრავალი მეცნ. გამოკვლევის ავტორი ცის მექანიკაში. მისი ნაშრომებიდან ყველაზე ცნობილია ენკეს კომეტის მოძრაობისადმი მიძღვნილი გამოკვლევები. კომეტას ენკე-ბაკლუნდის კომეტა ეწოდა. ბ-მა უარყო გერმ. ასტრონ. ი. ენკეს შეხედულება, რომ კომეტის მოძრაობაში შემჩნეული შეშფოთებანი გამოწვეულია საპლანეტათაშორისო სივრცის წინაღობით და მის გამომწვევ მიზეზად მიიჩნია კომეტის პერიოდული შეხვედრები მეტეორულ ნაკადთან. გაითვალისწინა კომეტის მოძრაობაში მერკურით გამოწვეული შეშფოთებანი და განსაზღვრა ამ უკანასკნელის მასა. მანვე ჩაატარა რამდენიმე საინტერესო გეოდ. გამოკვლევა, მონაწილეობდა შპიცბერგენზე მერიდიანის რკალის გაზომვაში.


ზ. ბაკი.

**ბაკმეისტერი** ლუდვიგ ივანეს ძე [15. III. 1730, გერენბურგი, — 22. V (3. VI). 1806, პეტერბურგი], რუსი ბიბლიოგრაფი. ეხმარებოდა პ. პალასს ეკატერინე II-ის განზრახვის—მსოფლიოს ყველა ენის შედარებითი ლექსიკონის გამოცემის — განხორციელებაში, რისთვისაც შეადგინა დაწვრილებითი პროგრამა „ენათა ნიმუშების შეგროვების იდეალი..." (1773). ამ პროგრამის მიხედვითაა შესრულებული პირველი გაბმული ტექსტების ჩანაწერები ყაბარდოულ, აფხაზურ, ჩაჩნურ, დარგუულ ენებზე (დაცულია ლენინგრ. საჯარო ბ-კაში; 1814 გამოსცა იულ. კლაპროთმა). ბ-თვის მიუწოდებიათ აგრეთვე მასალა ქართველური (ქართ., მეგრ., სვან.) ენების შესახებაც.

*თხზ.*: Ideal et desiderata de colligendis linguarum speciminibus, St.-Pb., 1773.

*ლიტ.*: Чикобава А. С., К вопросу о первых текстовых записях по горским иберийско-кавказским языкам, «Вопросы языкознания», 1962, № 4.

**ბაკო,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (ხიხაძირის სოფსაბჭო), არსიანის ქედის დას. კალთაზე, მდ. სხალთის (აჭარისწყლის შენაკადი) სათავეში, მისი ერთ-ერთი შემადგენლის ხირხატისწყლის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1380 *მ*, ხულოიდან 43 *კმ*. ხიხაძირის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ხიხაძირში (7 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი). შუა საუკ. ციხე.

**ბაკოლოდი** (Bacolod), ქალაქი და ნავსადგური ფილიპინებში, კ. ნეგროსზე, გიმარასის სრუტის სანაპიროზე. დას. ნეგროსის პროვ. ადმ. ცენტრი. 203,3 ათ. მცხ. (1972). შაქრის წარმოებისა და ექსპორტის ცენტრი.

**ბაკომო,** ბ ა ბ ი რ ა, ზაირში (კისანგანის სამხრეთით და აღმ-ით მდებარე ოლქები) მცხ. ენითა და კულტურით ახლო მონათესავე ტომთა ჯგუფი (ბაკომო, ბაბირა, ბაპერე, ბალომბე, ვაგენია და სხვ.), საერთო რაოდ. 300 ათ. კაცზე მეტი (1973, შეფასება). მათი ენა განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახში შემავალ კონგოს ჯგუფს. ლაპარაკობენ უმეტესად კინგვანა ენაზე (სუაჰილი ენის დიალექტი); შემონახული აქვთ ადგილ. ტრად. რწმენა-წარმოდგენები. ძირითადი საქმი-

ანობაა სათოხნი მიწათმოქმედება (ბანანი, მანიჰოტი, სიმინდი,. ბამბა). ხელოსნობის დარგებიდან განვითარებულია ხის დამუშავება, მეთუნეობა. ბ-ს ნაწილი სამთამადნო საწარმოებსა და პლანტაციებში მუშაობს.

*ლიტ.*: Собченко А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.


ა. ბაკულევი.

**ბაკონგო,** ზაირში, მდ. კონგოს ქვემო წელზე, ანგოლისა და კონგოს სახ. რესპ. მომიჯნავე რ-ნებში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 4,0 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ლაპარაკობენ კიკონგოს ენაზე (*ბანტუ ენათა ოჯახი*). უმრავლესობას შემონახული აქვს ადგილ. ტრად. რწმენები, ნაწილი ქრისტიანია. XIV ს-ში შეადგინეს კონგოს ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოს ეთნ. ბირთვი. შენარჩუნებული აქვთ ნათესაობის დედისეული სისტემა. ძირითადი საქმიანობაა—სათოხნი მიწათმოქმედება (მანიჰოტი, ბანანი) და ხელოსნობა. დადიან საშოვარზე.

*ლიტ.*: Собченко А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.

**ბაკონჯო,** ზაირის აღმ. პროვინციებში (ედუარდის ტბის ჩრდ-ით) და უგანდის სამხრ.-დას-ში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 500 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ს ენა ოლუკონჯო ან ლუკონჯო *ბანტუ ენათა ოჯახის* ჩრდ.-აღმ. ჯგუფს მიეკუთვნება. ბ-ს უმეტესობა აღიარებს ადგილ. ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება (უმთავრესად ბანანი). ედუარდის ტბის სანაპიროზე — თევზჭერა. ნაწილი ზაირისა და უგანდის საწარმოებში მუშაობს.

*ლიტ.*: Собченко А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.

**ბაკოტა,** კოტა, კონგოს სახალხო რესპუბლიკასა და გაბონში, მდ. ოგოვეს ზემო დინების აუზში, მცხ. ტომთა ჯგუფი. რაოდ. ბამბაოს, ბანდასის და ბავუმბუს მონათესავე ტომებთან ერთად — გაბონსა და კონგოში 150 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ს ენა — კოტა, *ბანტუ ენათა ოჯახის* ჩრდ.-დას. ჯგუფს განეკუთვნება. უმეტესობა კათოლიკეა, ნაწილი (კონგოში) ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება (მანიჰოტი, ბატატი, არაქისი). ნაწილი ხე-ტყის დამზადებაზე მუშაობს.


მ. ბაკუნინი.

**ბაკუბა,** ზაირში, მდ. კასაის შუა წელზე მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 150 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ს ენა *ბანტუ ენათა ოჯახს* განეკუთვნება. ბ-ს ნაწილი ქრისტიანია, შემორჩათ ადგილ. ტრად. რწმენებიც. დაახლ. X ს-ში შექმნეს სახელმწიფო ბ ა კ უ ბ ა ანუ ბუშონგო, რ-მაც XX ს-მდე იარსება. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება. განვითარებულია ხელოსნობა (ხეზე ჭრა). სოფლად შერწყმულია კაპიტალ., ფეოდ. და გვაროვნული ურთიერთობანი. ბევრი ბ. გადასახლდა ქალაქებში, სამთამადნო მრეწველობის რ-ნებში.

**ბაკულევი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [25. XI (7. XII). 1890, სოფ. ნევენიკოვსკაია, ვიატკის გუბ.,— 31. III. 1967, მოსკოვი], საბჭ. ქირურგი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958), სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1948) და პრეზიდენტი (1953—60), სოციალ. შრომის გმირი (1960). 1915 დაამთავრა სარატოვის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1943-იდან განაგებდა მოსკოვის მე-2 სამედ. ინ-ტის ქირურგ. კათედრას, 1955-იდან ხელმძღვანელობდა მის მიერვე დაარსებულ გულმკერდის ქირურგ. ინ-ტს, რ-იც ამჟამად ბ-ის სახელს ატარებს. ბ-მა დაამუშავა თირკმლებისა და ძვლების ქირურგიის საკითხები, ნაღველკენჭოვანი დაავადების ქირურგ. მკურნალობის მეთოდები, შეისწავლა ფილტვებისა და შუასაყრის სიმსივნეები. ბ. ნეიროქირურგიის ერთ-ერთი პიონერია სსრკ-ში, შექმნა ქირურგების სკოლა. ფილტვის ქირურგიის პრობლემების დამუშავებისათვის მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1949), ხოლო გულის ქირურგიაზე (პირველმა სსრკ-ში 1948 გააკეთა გულის თანდაყოლილი მანკის ოპერაცია) შრომებისათვის—ლენინური პრემია (1957). სსრკ III—V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Хирургическое лечение болезней сердца и магистральных сосудов, М., 1952.

*ლიტ.*: А. Н. Бакулев, М., 1963 (Материалы к биобиблиографии учёных СССР. Серия медицинских наук, в. 7).

**ბაკუნიზმი,** წვრილბურჟ. ანარქისტული მიმდინარეობა მუშათა მოძრაობაში, რ-საც საფუძველი დაუდო მ. ბაკუნინმა. ბაკუნისტები უკიდურესი ინდივიდუალიზმის პოზიციებზე იდგნენ, მათი ე. წ. „სოციალური ლიკვიდაციის" პროგრამა მოითხოვდა პიროვნების აბსოლ. თავისუფლებას კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს გაუქმების გზით, წვრილ მეწარმეთა სრულ ავტონომიას და მათ გაერთიანებას თავისუფალ ფედერაციებად. ბაკუნისტები უარყოფდნენ მარქსიზმის მოძღვრებას სოც. რევოლუციაზე, უარს ამბობდნენ პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლის ყველა ფორმაზე, არაფრად თვლიდნენ საზოგადოების განვითარების კანონებს, უარყოფდნენ დამოუკიდებელი მუშათა პარტიის შექმნის აუცილებლობას, აყენებდნენ სტიქიური ამბოხების ვოლუნტარისტულ კონცეფციას, რ-ის თანახმად რევ. მამოძრავებელი ძალა მუშათა კლასთან ერთად უნდა ყოფილიყო გლეხობა, ლუმპენპროლეტარიატი, გადამწყვეტი როლი კი ახალგაზრდობას უნდა შეესრულებინა.

XIX ს. 60—70-იან წლებში ბ. საფრ., იტალ., ესპ. და შვეიც. რომანული მოსახლეობის წვრილბურჟ. მასებში გავრცელდა.

თავიანთი იდეების განსახორციელებლად ბაკუნისტები ქმნიდნენ ხალხის მასებს მოწყვეტილ ფარულ, ცენტრალიზებულ ორგანიზაციებს, რ-ებიც ბრმად ექვემდებარებოდნენ „ცენტრს", ე. წ. *სოციალისტური დემოკრატიის ალიანსს*; თავს უყრიდნენ ანარქისტულ ძალებს და ძირგამომთხრელ საქმიანობას ეწეოდნენ მარქსიზმისა და I ინტერნაციონალის წინააღმდეგ.

კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მკაცრად ამხილეს ბ. და ინტერნაციონალიდან გარიცხნეს მისი მთავარი წარმომადგენლები. მარქსიზმთან ბრძოლაში ბ-მა იდეური და პრაქტ. მარცხი განიცადა, რის შემდეგ იგი ხალხისაგან მოწყვეტილ უმნიშვნელო სექტად იქცა. მის ნანგრევებზე სხვადასხვა ყაიდის ანარქისტული და ნახევრად ანარქისტული მიმდინარეობები გაჩნდა (*ანარქიზმ-სინდიკალიზმი* და სხვ.).

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ა კ უ ნ ი ნ ი მ. ა.

*ო. ნიორაძე.*

**ბაკუნინი** მიხეილ ალექსანდრეს ძე [18 (30). V. 1814, ნოვი-ტორჟოკის მაზრა, ტვერის გუბ., — 19. VI (1. VII). 1876, ბერნი, შვეიცარია], რუსი რევოლუციონერი, ანარქიზმისა და ნაროდნიკობის ერთ-ერთი ფუძემდებელი და თეორეტიკოსი. დაიბადა მემამულის ოჯახში. სწავლობდა პეტერბ. საარტ. სასწავლებელში. 1836—40 ცხოვრობდა მოსკოვში, შესამჩნევ როლს ასრულებდა ნ. *სტანკევიჩის* წრეში, დაუახლოვდა ბ. ბელინსკის, ა. გერცენსა და ნ. ოგარიოვს. ამ პერიოდში იყო ჯერ ი. ფიხტეს, შემდეგ გ. ჰეგელის ფილოს. მიმდევარი. 1840 გაემგზავრა საზღვარგარეთ, მიემხრო მემარცხენე ჰეგელიანელებს. ციურიხში გაიცნო ვ. *ვაიტლინგი* და დაინტერესდა კომუნისტური მოძრაობით. 1844 პარიზში დაუახლოვდა პ. *პრუდონს*. გაიცნო კ. მარქსი და ფ. ენგელსი. 1848 მონაწილეობდა პრაღის სლავთა ყრილობაში, იყო პრაღის სახალხო აჯანყების (12—17 ივნ.) ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მოუწოდებდა სლავებს შეექმნათ ფედერაცია, ილაშქრებდა უნგრეთში რუს. ინტერვენციის წინააღმდეგ. 1849 მაისში იყო დრეზდენის (საქსონია) აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. აჯანყების ჩახშობის შემდეგ დააპატიმრეს. 1850 აპრ. საქსონიის სასამართლომ სიკვდილი მიუსაჯა. განაჩენი სამუდამო პატიმრობით შეუცვალეს და ბ. ავსტრიელებს გადასცეს. აქ 1851 მაისში ხელახლა გაასამართლეს, ახ. სასიკვდილო განაჩენი ისევ სამუდამო პატიმრობით შეუცვალეს და ამჯერად რუს. მთავრობას გადასცეს. პეტრე-პავლეს ციხეში ყოფნისას ბ-მა მეფის წინადადებით დაწერა „აღსარება", რ-შიც გაამუქა ევროპის რევ. მოვლენები და მათში თავისი მონაწილეობა. 1857 იგი ციმბირში გადაასახლეს. 1861 გაიქცა და იაპონია—აშშ-ზე გავლით ლონდონს ჩავიდა. 1862—63 თანამშრომლობდა გერცენთან და ოგარიოვთან. 1864—67 ცხოვრობდა იტალიაში, შემდეგ შვეიცარიაში. საფრ.-პრუსიის ომის დროს მონაწილეობდა ლიონის აჯანყებაში (1870 სექტ.), 1874 — ანარქისტების გამოსვლაში ბოლონიაში.

იტალიაში ცხოვრების პერიოდში საბოლოოდ ჩამოყალიბდა ბ-ის ანარქისტული შეხედულებები. ბ-ის აზრით, ისტორია ევოლ. პროცესია, რ-ის შედეგადაც კაცობრიობა მიაღწევს შეუზღუდავი თავისუფლების წყობილებას: ადამიანი დამოუკიდებელი იქნება ყოველგვარი ხელისუფლებისაგან, უზრუნველყოფილი იქნება მისი ნიჭის სრული გაფურჩქვნა. ბ-ის ანარქისტული თეორია გამსჭვალულია ინდივიდუალიზმით და ბევრ საკითხში მ. *შტირნერის* მოძღვრებას უახლოვდება. სახელმწიფო ბ-ს მასების ჩაგვრის, ყველა სოც. ბოროტების წყაროდ მიაჩნდა და ამიტომ ყოველგვარ სახელმწიფოებრიობას უარყოფდა. ილაშქრებდა მუშათა კლასის მიერ სახელმწიფოს გამოყენების წინააღმდეგ, უარყოფდა პროლეტარიატის დიქტატურის შესახებ მარქსისტულ მოძღვრებას. იგი ოცნებობდა სოც. რევოლუციაზე, მაგრამ არ ესმოდა მუშათა კლასის ჭეშმარიტი ისტ. მისია და მთავარ იმედს ამყარებდა გლეხობაზე და ქალაქის ხელოსნურ ნახევრადპროლეტ. ფენებზე — ლუმპენპროლეტარიატზე.

60—70-იან წლებში ბ. თავს მატერიალისტად და ათეისტად აცხადებდა, მაგრამ ფილოს. როლისა და ამოცანების მისეული გაგება ო. *კონტის* პოზიტივიზმს უახლოვდებოდა; იგი თითქოს ემხრობოდა ისტორიის მატერიალ. გაგებას, მაგრამ მარქსიზმს „ეკონომიური მატერიალიზმის" თვალსაზრისით განმარტავდა.

1864 ბოლოს ბ. მუშათა საერთაშ. ამხანაგობის (იხ. *ინტერნაციონალი I*) წევრი გახდა. მაგრამ ფაქტობრივად ინტერნაციონალის საწინააღმდეგო საქმიანობას ეწეოდა. 1868 შვეიცარიაში დააარსა „სოციალ-დემოკრატიის საერთაშორისო ალიანსი" და მოითხოვა მისი მიღება ინტერნაციონალში როგორც დამოუკიდებელი საერთაშ. ორგანიზაციისა. როცა უარი მიიღო, „ალიანსი" დაშლილად გამოაცხადა. სინამდვილეში კი შეინარჩუნა საიდუმლო ორგანიზაცია და ყოველნაირად ცდილობდა ხელთ ეგდო ინტერნაციონალის ხელმძღვანელობა. 1872 დეზორგანიზატორული საქმიანობისათვის იგი გარიცხეს ინტერნაციონალიდან.

1868—70 ბ. კვლავ აქტიურად დაუკავშირდა რუს. რევ. მოძრაობას, ცდილობდა რუსეთზე გაევრცელებინა ანარქისტების საიდუმლო საერთაშ. ორგანიზაციის გავლენა. რუსეთში გაჩნდა წმინდა ბაკუნისტური წრეები. 1873 გამოვიდა ბ-ის წიგნი „სახელმწიფოებრიობა და ანარქია", რ-მაც მნიშვნელოვანი იდეური დაღი დაასვა ნაროდნიკულ რევ. მოძრაობას, „ზემლია ი ვოლიას" პროგრამასა და ტაქტიკას.

*სჭ. ბაგრატის ტაძარი.* სამხრეთის ფასადი და კარიბჭე. XI ს. I ნახევარი. რესტავრაციის შემდეგ.



*სჭ. ბოლნისის სიონი.* ჩრდილო-დასავლეთი ხედი. 478—493.



*სტ. ბატალური ჟანრი.* „იუდეველთა ბრძოლა მეფე ადრაზართან". ფსალმუნის მინიატიურა, XV ს. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტი. თბილისი.

ბაკუნისტურმა გავლენამ თავი იჩინა *დოლგუშინელების*, ნაწილობრივ *ჩაიკოვსკელების*, *„სრულიად რუსეთის სოციალურ-რევოლუციური ორგანიზაციის“* საქმიანობაში.

მაშინდელი რუსეთის პირობებში *ბაკუნიზმი* არსებითად იყო რევ. დემოკრატიზმის ერთ-ერთი გამოვლინება და ჩაგრული გლეხობის მისწრაფებებსა და ოცნებებს გამოხატავდა. ბაკუნიზმის ყოველმხრივი დაძლევა რუს. სოციალ-დემოკრატიის წარმოშობასთან არის დაკავშირებული.

კ. მარქსი და ფ. ენგელსი თანამიმდევრულად იბრძოდნენ ბ-ის ანარქისტული შეხედულებებისა და ევრ. მუშათა მოძრაობაში მისი დეზორგანიზატორული საქმიანობის წინააღმდეგ. ვ. ი. ლენინი ანარქიზმსა და კერძოდ ბაკუნიზმს სასოწარკვეთილებისა და წვრილი ბურჟუის მსოფლმხედველობის გამოხატულებად თვლიდა, მაგრამ ამასთანავე დადებითად აფასებდა ნაროდნიკ-ბაკუნისტთა წვლილს რუს. რევ. მოძრაობაში.

*თხზ.*: Собр. соч. и писем, т. 1—4, М., 1934—35.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რანი არიან „ხალხის მეგობრები“ და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Мнимые расколы в Интернационале, Соч., 2 изд., т. 18; Э н г е л ь с Ф., Бакунисты за работой, იქვე; П и р у м о в а Н., Бакунин, М., 1970.

**ბაკუნცი** აქსელ [13 (25). VI. 1899, გორისი, —1937], სომეხი საბჭ. მწერალი და ლიტერატურათმცოდნე. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1918-იდან. მისი შემოქმედების ძირითადი თემაა რევოლუციამდელი და ახ. სომხ. სოფლის ცხოვრება. ავტორია მოთხრობათა კრებ. „ბნელი ხევი“ (1927), ნოველათა კრებ. „შავ ხნულთა მთესველები“ (1933), ნოველებისა „წვრილი რუსეთის მეფეს“, „მუროს საუბარი“, „ლარ-მარქარი“ და სხვ., რამდენიმე სცენარისა. დაუმთავრებელი დარჩა რომანი „ხაჩატურ აბოვიანი“.

**ბაკურაძე** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [დ. 28. XI (11. XII). 1905, სოფ. რეხა, ახლანდ. წალკის რ-ნი], ქართველი საბჭ. ფიზიოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1946), პროფესორი (1948), საქ. სსრ. მეცნ. დამს. მოღვაწე (1961), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1955). სკკპ წევრი 1950-იდან. 1930 დაამთავრა თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1934 მუშაობდა ლენინგრადში აკად. ი. პავლოვისა და ე. ლონდონის ლაბორატორიებში. 1945-იდან განაგებს თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტის ფიზიოლ. კათედრას, 1966-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზიოლ. ინ-ტის პრიმატების ქცევის შემსწავლელი ლაბორ. გამგეა, 1969—75 ამავე ინ-ტის დირექტორი. 1952—56 საქართვ. ფიზიოლოგთა სამეცნ. საზ-ბის თავ-რე, 1956-იდან თავ-რის მოადგილე. ი. ბერიტაშვილის ნეიროფიზიოლ. სკოლის წარმომადგენელი. დაამუშავა საჭმლის მომნელებელი სისტემის ფუნქციების შესწავლის მეთოდები; შეისწავლა ამ სისტემის ნერვული სარეგულაციო მექანიზმები. შეადგინა (ი. ბერიტაშვილთან ერთად) სახელმძღვანელო „ადამიანისა და ცხოველთა ფიზიოლოგიის პრაქტიკუმი“ (1966). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის და „საპატიო ნიშნის“ ორდენებით და მედლებით. 1966 მიენიჭა ი. თარხნიშვილის პრემია ნაშრომისათვის „კვების ცენტრის ფუნქციური მდგომარეობის ცვლილებები შიმშილისა და მაძღრობის დროს“ (1965, რუს. ენაზე).

*თხზ.*: კუჭის მექანორეცეპტორების ფიზიოლოგიური მნიშვნელობის შესახებ, თბ., 1962 (თანაავტ.: ა. აბესაძე, ა. სიხარულიძე).

**ბაკური**, ამ სახელით ცნობილია საქართველოს რამდენიმე მეფე: 1. ბ ა კ უ რ I, „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით, ქართლის 23-ე მეფე, რ-საც ტახტი ეკავა ვაჩე მეფის შემდეგ; „ქართლის ცხოვრება“ ამ ბ-ს ქართლის 21-ე მეფედ და ვაჩე მეფის შვილად წარმოგვიდგენს. როგორც ჩანს, ბ. I მეფობდა III ს. დამლევს. 2. ბ ა კ უ რ II, „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით, ქართლის 28-ე მეფე, ძე რევისა. მეფობდა IV ს. II ნახევარში. 3. ბ ა კ უ რ III, „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით, ქართლის 31-ე მეფე, ძე თრდატ მეფისა. ამ ძეგლში წარმოდგენილი ქართლის მეფეთა ქრონოლოგიური რიგის მიხედვით ბ. III უნდა ჩაითვალოს IV ს. დამლევის მოღვაწედ. მას იხსენიებს V ს. სომეხი ისტორიკოსი კორიუნი, აგრეთვე — ბ. დიდის სახელით — იოანე რუფინუსი „პეტრე იბერის ცხოვრებაში“, რ-იც დაწერილია 518 ახლოს. ამ ძეგლში ბ. დასახელებულია ქართლის პირველ ქრისტიან მეფედ, რაც, როგორც მკვლევრები ფიქრობენ, შემდეგ უნდა იყოს შეთხზული ბ-ის შვილიშვილის, ცნობილი *პეტრე იბერის* განდიდების მიზნით. ბ-ის დროს ქართლი ირანზე იყო დამოკიდებული და თვით ბ. ირანის ჯარების ერთ-ერთ სარდლად ითვლებოდა. „მოქცევაჲ ქართლისაჲ“ მას მიაწერს ბოლნისის სიონის აშენებას და არმაზის ციხის განახლებას. 4. ბ ა კ უ რ IV, „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით, ქართლის 38-ე მეფე, ძე მეფე დაჩი უჯარმელისა. „ქართლის ცხოვრების“ მეფეთა სიის მიხედვით 35-ე მეფე, ძე დაჩი მეფისა. მეფობდა VI ს. დამდეგს. 5. ბ ა კ უ რ V, „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით, ქართლის 41-ე მეფე, რ-მაც ტახტი დაიკავა ფარსმან მეფის შემდგომ. ამავე წყაროს ცნობით, მისი სიკვდილით „დაესრულა მეფობაჲ ქართლისაჲ“. „ქართლის ცხოვრების“ მეფეთა სიაში ამ ბ-ს, ფარსმან მეფის ძეს, 38-ე ადგილი უჭირავს. მისი სიკვდილის შემდგომ მისმა მცირეწლოვანმა შვილებმა ვერ შეძლეს მეფობის შენარჩუნება და ქართლში სპარსელები გაბატონდნენ. 6. ბ ა კ უ რ ი, ლაზების მეფე II ს-ში, რ-იც მოხსენიებული ჰყავს იმპ. ანტონინუს პიუსის (138—161) ცხოვრების აღმწერელს იულიუს კაპიტოლინუსს, როგორც ამ იმპერატორის მიერ ლაზების მეფედ დანიშნული. ამ ცნობის საფუძველზე გ. მელიქიშვილი ფიქრობს, რომ ლაზიკა II ს-ში რომის იმპერიას ემორჩილებოდა.

*წყარო*: ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; მოქცევაჲ ქართლისაჲ, წგნ.: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963.

*ლიტ.*: М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*ა. ბოგვერაძე.*

**ბაკურიანი** (X ს. დასასრული — XI ს. I მეოთხედი), ტაოს ერისთავთერისთავი გრიგოლ და აბაზ ბაკურიანის ძეების მამა. XI ს. სომეხი ისტორიკოსის ასოღიკის ცნობით, ბ. სარდლობდა ტაოელთა ლაშქარს, რ-იც 997 დავით III კურაპალატმა ხლათის ასაღებად გაგზავნა. აქ ბ. ტყვედ ჩაუვარდა არაბებს. ბიზანტ. ისტორიკოსი გიორგი კედრენე ბ-ს იხსენიებს იბერიის იმ უპირველეს დიდგვაროვნებს შორის, რ-ებიც დავით კურაპალატის მემკვიდრეობის მისაღებად ტაოში მოსულმა ბიზანტ. კეისარმა ბასილი II-მ თან წაიყვანა და პატრიკიოსის ხარისხი მიანიჭა.

*წყარო*: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 5, თბ., 1963; Всеобщая история Степаноса Таронского, Асохика по прозванию, писателя XI столетия. Пер. с арм. Н. Эмина, М., 1864.

*ა. ბოგვერაძე.*

**ბაკურიანი**, დაბა (1926 წ. 10 ნოემბრიდან) ბორჯომის რ-ნში, თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ბაკურიანისწყლის (გუჯარეთისწყლის შენაკადი) ნაპირას. ბორჯომ—ბაკურიანის ვიწროლიანდაგიანი რკინიგზის ბოლო პუნქტი. ზ. დ. 1700 *მ*, ბორჯომიდან 30 *კმ*, ბ. გაშლილია ე. წ. ბაკურიანის ქვაბულის ძირზე, რ-იც ვულკან მუხერიდან ამონთხეული ლავით არის აგებული. ჰავა ზღვის ნოტიოდან ზომიერად ნოტიო კონტინენტურისაკენ გარდამავალია, ზამთარი — ცივი, თოვლიანი, ზაფხული — ხანგრძლივი. საშ. წლ. ტემპ-რა 4,3°C, იანვრისა — 7,2°C, აგვისტოსი 15°C. ნალექები 734 *მმ* წელიწადში. თოვლის საფარი (64 *სმ* სისქის) დეკემბრის დასაწყისიდან მარტის ბოლომდე. ბ-ის მიდამოები შემოსილია წიწვიანი (უმეტესად ნაძვნარი) ტყით. ბ. სამთო-კლიმ. კურორტია, ძირითადი სამკურნ. ფაქტორებია: მთის ჰავა, მზის ხანგრძლივი ნათება (2052 *სთ* წელიწადში) და ულტრაიისფერი სხივების მაღალი რადიაცია. სამედ. ჩვენება: ლიმფადენიტი, სასუნთქ ორგანოთა ქრონ. არატუბერკულოზური დაავადებანი, სისხლნაკლულობა.

ბ-შია მენადირეობის საბჭ. მეურნეობა, საქ. სსრ მეცნ. აკად. შრომის წითელი დროშის ორდენოსანი ფიზიკის ინ-ტის გ. ჩიქოვანის სახ. კოსმ. სხივების შემსწავლელი მაღალმთის სადგური. საშ. სკოლა, მუს. სკოლის ფილიალი, კულტსახლი, კინოთეატრი, საქალაქო და საბავშვო ბ-კა, საავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, ბავშვთა სანატორიუმი, ტურბაზა, სპორტ. ბაზები: „მზიური ველი“, „ქარიშხალა“, „დინამო“, ფიზკულტურის ინ-ტის სამთო-სათხილამურო ბაზა; პანსიონატები, პიონერთა ბანაკები, სასტუმროები, საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტანიკის ინ-ტის მაღალმთის ბოტან. ბაღი (დაარსდა 1910, ალპ. ფლორის საუკეთესო კოლექცია). ბ. საკავშ. მნიშვნელობის სამთო-სათხილამურო ცენტრია. 1932 გაიხსნა პირველი სათხილამურო ბაზა. ბ-იდან კოხტაგორის მთაზე (1,3 *კმ*) და ცხრაწყაროს უღელტეხილზე (3,5 *კმ*) გაყვანილია საბაგირო გზები. აგებულია სათხილამურო ტრამპლინები.

ბ-ში აღმოჩენილია მეგალითური კულტურის ნაშთი, შემორჩენილია ადრინდ. ფეოდ. ხანის საკულტო ნაგებობა „პანტნარის ტაძარი“.

*დ. უკლება. გ. უშვერიძე. ვ. აბულაძე.*

**ბაკურიანის ანდეზიტი**, დაბა (1956 წ. 30 აპრილიდან) ბორჯომის რ-ნში, თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ბორჯომულას სათავეებში. ზ. დ. 1800 *მ*, ბორჯომიდან 38 *კმ*, ბაკურიანიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 8 *კმ*. ანდეზიტის კარიერი, ანდეზიტის საფქვავი და სახერხი საამქროები. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა ბაკურიანში. კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ბ. ა-ის მახლობლადაა სამკურნ. მინერ. წყაროები.

**ბაკურიანის ბოტანიკური ბაღი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის ბოტანიკის ინსტიტუტისა, მაღალმთის ბოტანიკური ბაღი. მდებარეობს ბაკურიანის ქედის



ა. ბაკუნცი.



ა. ბაკურაძე.



ბაკურიანი. საბაგირო გზა.



ბაკურიანი. დაბა ბაკურიანის ხედი კოხტაგორის მთიდან.


ბაკურიანული თეთრი მელა. ქართული თეთრი მელა.


ბალავრის ქვა. სოფ. დიდმის ღვთისმშობლის ეკლესია. X ს.

სამხრ.-დას. კალთებზე. ზ. დ. 1700 *მ* სიმაღლეზე. დაარსებულია 1910 კოხტაგორის დას. კალთაზე ა. როლოვისა და ა. ფომინის ინიციატივით. 1934 ბაღი საქართვ. ბოტანიკის ინ-ტს გადაეცა. 1937 ბაღი გაშენდა ახალ ტერიტორიაზე. უკავია 17 *ჰა* ფართობი. ბ. ბ. ბ-ის ძირითადი დანიშნულებაა კავკ. მაღალმთიანეთის მცენარეების ინტროდუქცია, მათი აკლიმატიზაცია და დამახასიათებელ ბიოეკოლოგიურ თავისებურებათა დადგენა. ამავე დროს ბ. ბ. ბ. საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტის ერთ-ერთი ექსპერ. ბაზაა. მის ტერიტორიაზე შექმნილია საცდელი ნაკვეთები და კოლექციები, რ-თა შორის აღსანიშნავია: 1. ალპურ მცენარეთა კოლექცია (თავმოყრილია კავკ. სხვადასხვა რ-ნიდან გადმოტანილი 1200-მდე სახეობა — ქარცხვი, კენკეშა, ცის-ფოლიო, ბაიერნის ფურისულა, აღმოსავლური ყაყაჩო, ჯავახური და კეცხოველის ფამფარულა, ჭრელი წივანა, მთის ბარისპირა, ფრინტა, მშვენიერი დეზურა, პონტოური ნაღველა და სხვ.), რ-საც 1,5 *ჰა*-მდე ფართობი უკავია; სახეობათა და ფორმათა სიმრავლის მიხედვით უნიკალურია სსრკ-ში. 2. ალთაის, შორეული აღმოსავლეთის, კარპატებისა და სხვ. მცენარეების კოლექცია, რ-თა 300-მდე სახეობა (ამურის მიხაკი, ალთაური ია, ციმბირული ცხენისკბილა, კარპატული მაჩიტა, ალპ. ღიღილო, ჰიმალაური ასტრა და სხვ.) ბაღშია ინტროდუცირებული. 3. მერქნიან მცენარეთა კოლექცია: კავკასიის 75 სახეობა (მაღალმთის ნეკერჩხალი, აღმოსავლური მუხა, ლიტვინოვის და მედვედევის არყი, კავკასიური სოჭი, თელა, ცაცხვი, დეკა, უნგერნის შქერი და სხვ.); ეგზოტიკურ მცენარეთა 66 სახეობა (დუგლასის ცრუცუგა, ევროპული, ენგელმანის და მჩხვლეტავი ნაძვი, მანჯურიული კაკლის ხე, ამურის ხავერდის ხე, ციმბირული ლარიქსი და სხვ.). საცდელ ნაკვეთზე გაშენებულია მოცხარის (თეთრი, წითელი და შავი), მაყვლის, ხურტკმელისა და მიჩურინული ყინვაგამძლე ვაშლის სხვადასხვა ჯიში, რ-ებიც შემოტანილია 1939. ბ. ბ. ბ. სსრკ და უცხოეთის ზოგიერთ ბოტან. დაწესებულებას უცვლის თესლს იმ სიის საფუძველზე, რ-საც ყოველწლიურად აქვეყნებს საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტი. *ა. ჯავახიშვილი.*

**ბაკურიანის მენადირეობის საბჭოთა მეურნეობა,** მდებარეობს თრიალეთის ქედზე, ზ. დ. 1800 *მ*-ზე, დ. *ბაკურიანში*. დაარსებულია 1934. აშენებენ ძვირფასბეწვიან ცხოველებს: შავ-ვერცხლისფერ და *ბაკურიანულ თეთრ მელას*, ყარსაღს, ამერიკულ წაულასა და სხვ. ბ. მ. ს. მ-ში ყოველწლიურად სარეწაო მიზნით ამზადებენ 7 ათას ცალზე მეტ ბეწვეულს, რ-ის საერთო ღირებულება 450 ათას მან. აღემატება.

**ბაკურიანისწყალი,** მდინარე ბორჯომის რ-ნში, გუჯარეთისწყლის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 17 *კმ*, აუზის ფართ. 44 *კმ²*. სათავე აქვს თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, საყველოს მთისა და ცხრაწყაროს უღელტეხილის მახლობლად. ახასიათებს გაზაფხულის წყალდიდობა და შემოდგომა-ზამთრის წყალმცირობა. საზრდოობა შერეული ტიპისაა. ხეობის განიერ ნაწილში გაშენებულია კურორტი ბაკურიანი. *გ. გიგინეიშვილი.*

**ბაკურიანული თეთრი მელა,** ქართული თეთრი მელა, მიღებულია 1943 ბაკურიანის მენადირეობის საბჭ. მეურნეობაში შავ-ვერცხლისფერი მელიებისაგან ზოოტექნიკოს ვ. გიორგიძის მიერ. სხეულის სიგრძეა 58 — 77 *სმ*, კუდისა — 35. *სმ*. აქვს თეთრი ბეწვი, შავი ყურები და შავი ზოლი ზურგზე. ძუ ზომით ხვადზე ნაკლებია. მაკეობა გრძელდება 51—53 დღე. ყრის 4—5 თვალაუხილავსა და უსუსურ ლეკვს. ძირითადი საკვებია ხორცი, რძე, ბოსტნეული და სხვ. მაღალხარისხოვანი ბეწვი საექსპორტო მნიშვნელობისაა. *ვ. გიორგიძე.*

**ბაკურ იბერიელი** (Bacurios Hiberos) (IV ს.), ბიზანტიელთა მხედართმთავარი, ფილოსოფოსი (რიტორი). ბერძნ.-ლათ. წყაროებში ხან მეფედ მოიხსენიება, ხან მეფის შთამომავლად; ამის შესახებ აზრთა სხვადასხვაობაა ქართველ მეცნიერთა შორისაც. გამოთქმულია მოსაზრება, რომ ბ. ი. იყო *იბერიის* მეფე და ამ ქვეყანაში ქრისტიანობის გავრცელების პირველი ინიციატორი. საქართველოში შექმნილი პოლიტ. ვითარების გამო იგი ბიზანტიაში წასულა.

ბ. ი-ს, როგორც სარდალს, მონაწილეობა მიუღია და დიდი სიმამაცე გამოუჩენია გუთებთან ადრიანოპოლისა (378) და ტირან ევგენიოსის წინააღმდეგ (394) ბრძოლებში. პირველწყაროთა დახასიათებით იგი ყოფილა კაცი ფრიად მორწმუნე და ღვთისმოშიში, მეფის შთამომავალი და იბერთა შორის სახელოვანი (გელასი კესარიელი), ყოვლად ღირსეული როგორც რწმენითა და სათნოებით, ისე სულიერი და ხორციელი სიკეთით (გიორგი ამარტოლი), მისთვის უცხო იყო ბოროტება, იგი იყო საომარ საქმეებში გაწვრთნილი, სარდალთა შორის უმამაცესი (ზოსიმე), ბუნებრივი ნიჭით დაჯილდოებული, სამართლიანი და ზომიერების მოყვარული (ლიბანიოსი). ბიზანტიაში ბ. ი. დაახლოებია ცნობილ ფილოსოფოს ლიბანიოსს და მის წრეს და დიდი ავტორიტეტი დაუმსახურებია.

*წყარო*: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის და ა. გამყრელიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1961.

*ლიტ*.: გოზალიშვილი გ., არის თუ არა ბერძნული და ლათინური წყაროების ბაკური იბერიის მეფე?, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1947, ნაკვ. 1; კეკელიძე კ., ქართველთა მოქცევის მთავარი ისტორიულ-ქრონოლოგიური საკითხები, «მიმომხილველი», 1926, ტ. 1; ყაუხჩიშვილი ს., გელასი კესარიელი ქართლის მოქცევის შესახებ, იქვე; მისივე, ლიბანიოსი და ბაკური, «ქუთაისის სახელმწ. პედ. ინ-ტის შრომები», 1940, ტ. 1; ხიდაშელი შ., ქართული საზოგადოებრივი და ფილოსოფიური აზრის ისტორიიდან, თბ., 1954; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1—2, თბ., 1960—65; Хидашели Ш. В., Основные мировоззренческие направления в феодальной Грузии (IV—XIII вв.), Тб., 1962. *გ. გოზალიშვილი.*

**ბაკურციხე,** სოფელი გურჯაანის რ-ნში, მდ. ალაზნის მარჯვ. მხარეს (წინამხარი), მდ. ჩალაუბნისხევის ორივე ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., კოლაგი). რკინიგზის ბაქანი. ზ. დ. 440 *მ*, გურჯაანიდან 8 *კმ*. სახელმწ. სანერგე მეურნეობა, კოლ-ბა (მევენახეობა). მეხილეობის სანერგე მეურნეობის ტრესტის სას.-სამ. ტექნიკუმი, საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ბ-თან აღმოჩენილია გვიანდ. ბრინჯაოს ხანის განძი, სამაროვანი და გორასამარხი („გორამიწა"). ბ-ის განძის შემადგენლობაში იყო: ბოლოკვეთილი მახვილები, კახური სატევრები, საწვივე რგოლები, სატეხები, ცენტრალურ-ამიერკავკ. ცულები და სხვ. განძი აღმოჩნდა ბ-სა და კარდანახს შორის „გორამიწაზე". საძიებო გათხრისას გორასამარხზე ნაპოვნია შუა ბრინჯაოს ხანის შავპრიალა კერამიკის ფრაგმენტები, რ-ებიც თრიალეთის სინქრონული ძეგლების მსგავსია; აგრეთვე, გვიანდ. ბრინჯაოს ხანის სტილიზებული ნამგლის პირი, სერდოლიკის მძივები, ბრინჯაოს რგოლსამკაულები და ცხოველის გამოსახულება. ბრინჯაოს ნამგლები, შესაძლოა, სასხლავადაც გამოიყენებოდა. სოფლის თავში აღმოჩენილია ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ. ორმოსამარხები. მიცვალებულები იწვნენ გვერდზე, ხელფეხმოკეცილნი. სამარხებში იყო ნაცრისფრად გამომწვარი თიხის ორნამენტირებული ჭურჭელი, ბრინჯაოს სამაჯურები და ზოგან სასაფეთქლე რგოლები.

*ლიტ*.: საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959. *ა. აფაქიძე. დ. უკლება.*

**ბაკურციხის სასოფლო-სამეურნეო ტექნიკუმი,** დაარსდა 1925 სოფ. ბაკურციხეში (გურჯაანის რ-ნი). ამზადებს საშ. განათლების სპეციალისტებს აგრონ., მეხილეობა-მებოსტნეობა-მევენახეობის, ხილბოსტნეულის შენახვა-გადამუშავების, ღვინის ტექნოლ., საბუხჰალტრო აღრიცხვისა და სოფ. მეურნ. წარმოების დაგეგმვის განხრით; აქვს დაუსწრებელი სწავლების განყ-ბები (1952-იდან) მეხილეობა-მევენახეობა-მებოსტნეობისა და საბუხჰალტრო აღრიცხვის პროფილით. ტექნიკუმს აქვს სასწავლო-საცდელი ნაკვეთი (59 *ჰა*), 3 სასწავლო კორპუსი, 22 კაბინეტ-ლაბორატორია, ბ-კა (22 ათ. წიგნი). ტექნიკუმთან არსებობს (1969-იდან) სოფ. მეურნ. მუშაკთა კვალიფიკაციის ასამაღლებელი მუდმივმოქმედი ორთვიანი სკოლა. დაარსებიდან 1976-მდე ტექნიკუმმა გამოუშვა სოფ. მეურნეობის 5253 სპეციალისტი. *ბ. ფალავანდიშვილი.*

**ბაკურხევი,** მდინარე, გუდამაყრის არაგვის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე. სიგრძე 14 *კმ*. აუზის ფართ. 60,2 *კმ²*. მიედინება ვიწრო ხეობაში, შესართავთან აჩენს რიყით აგებულ გამოზიდვის კონუსს. საზრდოობს ატმ. ნალექებით და მიწისქვეშა წყლით.

**ბაკურხევი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), გუდამაყრის ქედის დას. კალთაზე, მდ. ბაკურხევის (გუდამაყრის არაგვის შენაკადი) ზემო აუზში. ზ. დ. 1840 *მ*, დუშეთიდან 56 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. კიტოხში (12 *კმ*).

**ბაკქეი** (ბერძნ. Bakcheios), ანტიკურ ლექსთწყობაში 5 მორისაგან (იხ. *მორა*) შედგენილი ტერფი. შეიცავს ერთ მოკლე და ორ გრძელ მარცვალს (◡——); გრძელი მარცვალი შეიძლებოდა ორი მოკლე მარცვლით შეცვლილიყო. ძვ. ბერძნულსა და რომაულ პოეზიაში უმეტესად გამოყენებულია ტეტრამეტრის, იშვიათად — ჰეგზამეტრის საზომებში.

**ბაკქილიდე** (Bakchylidēs) (ძვ. წ. 505—450), ძვ. ბერძენი კეოსელი პოეტი. საგუნდო ლირიკის თვალსაჩინო წარმომადგენელი. უწოდებდნენ „კეოსელ ბულბულს". 1896 ეგვ. პაპირუსზე აღმოჩენილი 13 ეპინიკი და 6 დითირამბი გარკვეულ წარმოდგენას გვიქმნის მისი ლირიკის შესახებ. ბ-ს ეპინიკები პანელინურ თამაშობებში გამარჯვებულთ ეძღვნება. დიალოგის ფორმით დაწერილი დითირამბები საინტერესოა ბერძნ. ტრაგედიის წარმოშობის თვალსაზრისით. ბ. ოსტატურად იყენებს თქმულებათა სიუჟეტებს და მათ სათანადო დრამატიზმს სძენს. ბ-ს ლირიკა გამოირჩევა საზომთა მრავალფეროვნებით, დახვეწილი სტილითა და ნათელი ენით, თუმცა მოკლებულია მისი თანამედროვის *პინდარეს* სიღრმესა და პოეტურობას.

*თხზ*.: [წიგნებში] Schriften und Quellen der Alten Welt, hrsg. von H. Maehler, B., 1968; ელადის მუზა, თბ., 1963.

*ლიტ*.: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950.

**ბაკხი,** უღელტეხილი სვანეთის ქედის ჩრდ.-დას. განშტოების — ბაკხილის (ბაკხილდალის) ქედზე. სიმაღლე 2723 *მ*. გადასასვლელი ენგურის ხეობიდან ლაჰილის ხეობაში. ბ-ის მიდამოები აგებულია ტრიასული და ზედაპალეოზოური ააკის თიხაფიქლებით, ქვიშაქვებით, კირქვებითა და კონგლომერატებით. კალთები დაფარულია სუბალპ. და ალპ. მდელოებით.

**ბალაანი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ლენინგორის რ-ნში, ალევის ქედის დას. კალთაზე, მდ. ქსნის მარცხ. ნაპირას. ქარჩოხის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., გორგა, დოჩიანი, ელოიანი, ზემო ბაგინი, თინიკაანი, თოგოიანი, კორა, მიდელაანი, ნავიხევი, ოხორი, პავლიანი, ფაგოიანი, ქარელთკარი, ქენქაანი, ქვემო ბაგინი, ჩიგოიანი, წიფთაური, ჭორჭოხი, ხოზუეთი). ზ. დ. 1300 *მ*, ლენინგორიდან 27 *კმ*. ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა (ინტერნატით), ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბალაგანი** (სპარს. ბალახანე — ზედა ოთახი, აივანი), სათეატრო, საცირკო, საესტრადო წარმოდგენებისათვის განკუთვნილი დროებითი ნაგებობა. რუსეთში ბ. ცნობილია XVIII ს-იდან. თავდაპირველად წარმოდგენები იმართებოდა ბაზრობებზე, სავაჭრო სათავსებში, შემდეგ საგანგებოდ აგებდნენ ხის სათეატრო შენობას, რ-იც ბრეზენტით ან ჯვალოთი იყო გადახურული. ბ-ს წინ უკეთებდნენ აივანს (რაუსს), საიდანაც მსახიობები ხალხს თეატრისაკენ უხმობდნენ. ბ-ში დგამდნენ არლეკინიადას, *ფარსებს*, კლასიკოსთა ძლიერ შემოკლებულ ნაწარმოებებს, გამოდიოდნენ მეფოკუსეები, მუშაითები, ტანმოვარჯიშეები, თოჯინების ხალხ. თეატრის მსახიობები „პეტრუშკებითა“ და მარიონეტებით და სხვ. ბ-მა რუსეთში XX ს. 30-იან წლებამდე იარსება. საქართველოში რუს. მეფის მოხელეები ცდილობდნენ ეროვნ. ხალხ. სანახაობებისათვის დაეპირისპირებინათ ბ., XIX ს. 40-იან წლებში თბილისში რამდენიმე ბალაგანური თეატრი იყო.

**ბალაგერი** (Balaguer) ხოაკინ (დ. 1. IX. 1907, სანტიაგო), დომინიკელთა რესპ. სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე. განათლებით იურისტი. 1932–52 დიპლ. და სახელმწ. თანამდებობები ეკავა. შემდეგ იყო ეროვნ. კონგრესის წევრი, ასრულებდა აგრეთვე პრეზიდენტის მდივნის მოვალეობას; 1955 — 57 განათლების და ხელოვნ. მინისტრი, 1957 მაისიდან 1960 აგვ-მდე რესპ. ვიცე-პრეზიდენტი, 1960 აგვ-დან 1962 იანვრამდე პრეზიდენტი (1961 დეკ-იდან 1962 იანვრამდე — სახელმწ. საბჭოს თავ-რე). 1962 იანვ. გადადგა თანამდებობიდან. 1965-მდე ემიგრაციაში იყო აშშ-ში. 1966 ივლისიდან კვლავ დაიკავა დომინიკელთა რესპ. პრეზიდენტის პოსტი. პოლიტიკაში ბ. პროამერ. ორიენტაციის მომხრეა.

**ბალადა** (ფრანგ. ballade, პროვანსული balada<გვიანდ. ლათ. ballo — ვცეკვავ), ისტორიული განვითარებით დაკავშირებული რამდენიმე განსხვავებული ჟანრის სახელწოდება პოეზიასა და მუსიკაში. თანამედროვე ლიტ-რაში ბ. მძაფრი სიუჟეტის მქონე თხრობითი ლექსია. საშუალო საუკ. პროვანსში ბ. ეწოდებოდა საგაზაფხულო საწესჩვეულებო სიმღერას. მკაცრად კანონიზირებული ლიტ. სახე მიიღო ფრანგი მენესტრელების შემოქმედებაში. ინგლ. და გერმ. ხალხურ პოეზიაში XV ს-იდან ბ. აღნიშნავდა დრამ. სიუჟეტის მქონე სიმღერას, რ-საც ისტ., ლეგენდარული და რელიგ. თემები ედო საფუძვლად. ამ ტიპის ბ. დამკვიდრდა ევრ. ხალხების ლიტ-რაში XVIII ს. II ნახევრიდან, განსაკუთრებით გავრცელდა სენტიმენტალიზმისა და რომანტიზმის პოეზიაში (ტ. ჩატერტონი, რ. ბერნსი, ს. კოლრიჯი, რ. საუთი — ინგლისში; გ. ბიურგერი, ი. ვ. გოეთე, ფ. შილერი — გერმანიაში; ვ. ჟუკოვსკი, ა. პუშკინი, მ. ლერმონტოვი, ა. ტოლსტოი — რუსეთში).

საბჭ. ლიტ-რაში ბ-ის საუკეთესო ნიმუშები ეკუთვნის ე. ბაგრიცკის, ნ. ტიხონოვს, ს. შანშიაშვილს („დედისერთა ლენინთან“).

ქართული ხალხური ბალადის ჟანრს განეკუთვნება როგორც უძველესი საწესჩვეულებო („ბეთქილი“, „დალი კლდეში მშობიარობს“, „ავთანდილ გადინადირა“), ისე საგმირო, სატრფიალო და სხვა ხასიათის მძაფრსიუჟეტიანი სიმღერები („მოყმე და ვეფხვი“, „ხოგაის მინდია“, „თავფარავნელი ჭაბუკი“). ხალხური ბალადის მოტივები საგრძნობია ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ვაჟა-ფშაველას პოეზიაში („ბაზალეთის ტბა“, „ამირანი“, „ბაკური“).

პროფესიულ მუსიკაში ვოკალური ბ-ის განვითარება უკავშირდება (XVIII ს.) ლიტ. ბ-ის გავრცელებას. იგი ძირითადად გერმანულ და ავსტრიულ რომანტ. მუსიკაში ჩამოყალიბდა (ფ. შუბერტი, რ. შუმანი, ი. ბრამსი, ჰ. ვოლფი). ინსტრუმ. ბ-ის ჟანრისათვის დამახასიათებელია ეპიკური, დრამ. და ლირ. მომენტების შერწყმა. მისი ფუძემდებელია ფ. შოპენი (XIX ს. 30-იანი წწ.). საფორტეპიანო ბ-ებს აგრეთვე თხზავდნენ ე. გრიგი, ფ. ლისტი და სხვ. XIX ს. ზოგიერთი ოპერის მუს. დრამატურგიაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია არია-ბ-ს.

ქართული ხალხ. მუსიკალური ბ-ის ნიმუშები არქ. ხასიათისაა (მაგ., „მოყმე და ვეფხვი“). ხალხ. ვოკალური ხელოვნების ეს სახეობა მჭიდროდაა დაკავშირებული ფოლკლორული ბ-ის ტრად. სასიმღერო შესრულებასთან. საბჭ. მუსიკაში გავრცელებული ვოკალური და ინსტრუმ. ბ-ები ხშირად გმირულ-ეპიკური ხასიათისაა (ი. შაპორინი, ს. პროკოფიევი, ვ. ბელი, ს. ურბახი, ა. ბაბაჯანიანი, ა. ბალანჩივაძე, ა. მაჭავარიანი, ა. ჩიმაკაძე).

*ლიტ.*: კალანდაძე გ., ქართული ხალხური ბალადა, თბ., 1957; Шишмарёв В. Ф., Лирика и лирики позднего средневековья, Париж, 1911.

*გ. კალანდაძე. გ. ჩხიკვაძე.*

**ბალადური ოპერა,** კომიკური ოპერის ინგლ. სახესხვაობა; სახელწოდებას საფუძვლად დაედო ინგლ., შოტლ. და ირლ. ხალხური ბალადა-სიმღერა, რ-იც შევიდა ბ. ო-ში მუს. ნომრების სახით. ბ. ო. ზოგჯერ სასახლის ოპერის პაროდიას წარმოადგენს. ბ. ო-ში მუს. ნომერს ენაცვლება დიალოგი. ასეთი ოპერის კლასიკური ნიმუშია „ღარიბების ოპერა“ (დაიდგა 1728 ლონდონში, ტექსტი ჯ. გეის, მუსიკა კ. პეპუშის), რ-ის დიდმა პოპულარობამ განაპირობა ბ. ო-ის გავრცელება იტალიაში, გერმანიასა და საფრანგეთში.

**ბალავარი,** 1. კედლის საყრდენი გათლილი ლოდი საძირკველში. „საძირკველის ქვანი დიდ-დიდნი“ (საბა); 2. გამირი; გათლილი ლოდი კარ-ფანჯრის თავზე წირთხლების შესაკრავად.

**„ბალავარიანი“,** იხ. *„სიბრძნე ბალავარისი“*.

**ბალავაძე** ბენედიქტე კონსტანტინეს ძე (დ. 12. VI. 1909, სოფ. ღანირი, სამტრედიის რ-ნი), ქართვ. გეოფიზიკოს-გრავიმეტრისტი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974, წ.-კორ. 1967), ფიზ.-მათ. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1956), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962). სკკპ წევრი 1940-იდან. საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზიკის ინ-ტის დირექტორი 1972-იდან. 1967-იდან თსუ-ს ძიების გეოფიზ. მეთოდების (1975-იდან გეოფიზიკის) კათედრის გამგე.

ბ-ის შრომები ეხება სასარგებლო წიაღისეულისა და დედამიწის ქერქის აგებულების გრავიმეტრიული შესწავლის მეთოდიკების დამუშავებას. სიმძიმის ძალის პირდაპირი და შებრუნებული ამოცანების ამოხსნას, კავკ. და მიმდებარე ზღვების ტერიტ. გრავიტაციული ველის გამოკვლევას, ამ რეგიონის დედამიწის ქერქის და ზედა მანტიის აგებულებისა და ფიზ. თვისებების, დედამიწის ქერქის მიმოქცევითი დეფორმაციებისა და დინამიკის შესწავლას. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: გრავიმეტრიის კურსი, თბ., 1959; Геофизическое исследование строения земной коры бассейна Черного моря, кр.. Глубинное строение Кавказа, М., 1966; Гравитационное поле и строение земной коры в Грузии, Тб., 1957; Метод изучения структуры земной коры по аномалиям силы тяжести, «Геофизический сборник АН УССР», 1971, т. 42.


ბ. ბალავაძე.

**ბალავაძე** ვახტანგ მიხეილის ძე (დ. 20. XI. 1927, სოფ. ღანირი, სამტრედიის რ-ნი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (თავისუფალი ჭიდაობა). 1951 დაამთავრა საქ. სსრ ფიზ. კულტურის სახელმწ. ინ-ტი, 1956 თსუ-ს ისტ. ფაკ-ტი. სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1955), სსრკ დამს. მწვრთნელი (1971). სკკპ წევრი 1956-იდან. მსოფლიოს ორგზის (1954, 1957), სსრკ მრავალგზის (1952 — სამბო, 1952, 1953, 1954, 1955, 1957 — თავისუფალი ჭიდაობა) და ბუქარესტის ახალგაზრდობის მსოფლიო ფესტივალის (1953) ჩემპიონი. I ადგილი ბუდაპეშტის (1954), სტოკჰოლმის (1954), გეტებორგის (1954), ესკილსტუნის (შვეცია, 1954), თეირანის (1957), თავრიზის (1957), აშშ-ის (1958) საერთაშ. ტურნირებში. თანაავტორი სახელმძღვანელოებისა: „კლასიკური ჭიდაობა“ (1965), „თავისუფალი ჭიდაობა“ (1970). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ 2 ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ფალავნები ხალიჩაზე, თბ., 1968; ქართველი ფალავნები მსოფლიო და ოლიმპიურ შეჯიბრებებში, თბ., 1961.

*ლიტ.*: გუგუშვილი ნ., ჭიდაობას რა უნდა.., თბ., 1965.


ვ. ბალავაძე.

**ალ-ბალაზური,** აჰმად იბნ იაჰია იბნ ჯაბირ (დაახლ. 820 — 892), არაბი ისტორიკოსი. ავტორი თხზულებისა „ფუთუჰ ალ-ბულდან“ („ქვეყნების დაპყრობა“) და „ანსაბ ალ-აშრაფ“ („წარჩინებულთა გენეალოგია“). პირველ წიგნში აღწერილია არაბთა დამპყრობლური ომები (მ. შ. ამიერკავკასიაში) მაჰმადის ლაშქრობებიდან VIII ს-მდე, მოიპოვება საყურადღებო ცნობები სახალიფოს ხალხების ეკონომიკის, საზ. ურთიერთობებისა და კულტ. შესახებ. მეორე წიგნში გაშუქებულია ომაიანთა სახალიფოს ისტორია, კერძოდ ხარიჯიტების მოძრაობა.

*თხზ.*: Liber expugnationis regionum, ed. M. J. de Goeje, ps. 1—2, Leide, 1863—66; The Ansāb al-ashrāf, ed. S. D. F. Goitein, Jerusalem, 1936.

*ლიტ.*: Бартольд В. В., Соч., т. 1, М., 1963.

**ბალაკირევი** მილი ალექსის ძე [21. XII. 1836 (2. I. 1837), ნიჟნი-ნოვგოროდი, — 16 (29). V. 1910, პეტერბურგი], რუსი კომპოზიტორი, პიანისტი, დირიჟორი, საზ. მოღვაწე. პირველდაწყებითი მუს. განათლება მიიღო ნიჟნი-ნოვგოროდში (ახლანდ. გორკი). 1853–55 იყო ყაზანის უნ-ტის მათ. ფაკ-ტის თავისუფალი მსმენელი. 1856 პეტერბურგში შედგა ბ-ის როგორც პიანისტისა და დირიჟორის დებიუტი. ბ-ის იდეურ-ესთეტ. პოზიციების ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა იქონია კრიტიკოსმა ვ. *სტასოვმა*. ბ-ის ინიციატივით 60-იანი წლების დასაწყისში შეიქმნა მუს. ჯგუფი, რ-იც ცნობილია „ახალი რუსული მუსიკალური სკოლის“, „*მძლავრი ჯგუფის*“, „ბალაკირევის წრის“ და „ხუთეულის“ (უცხოეთში) სახელით. 1862 გ. ლომაკინთან ერთად ბ-მა პეტერბურგში ჩამოაყალიბა „უფასო მუსიკალური სკოლა“, რ-იც მასობრივი მუს. განათლების კერად იქცა. 1867–69 იყო „რუსული მუსიკალური საზოგადოების“ მთავარი დირიჟორი. 1862 იმოგზაურა კავკასიაში.


მ. ბალაკირევი.

1850–60 ბ. ინტენს. შემოქმედებით მოღვაწეობას ეწევა. ამ პერიოდის ნაწარმოებებში — „უვერტიურა სამ რუსულ თემაზე“ (1858, მეორე რედაქცია 1881), უვერტიურა „100 წელი“ (1862, გვიანდ. რედაქციით — სიმფ. პოემა „რუსეთი“, 1887, 1907) და სხვ. მკვეთრად გამოჩნდა


ბალალაიკა.


ბალამწარა. ყვავილიანი და ნაყოფიანი ტოტები.


ა. ბალანდინი.


ბალანოგლოსუსი (B. clavigerus).

„ახალი რუსული მუსიკალური სკოლის" სტილი. 1866 გამოაქვეყნა კრებ. „40 რუსული ხალხური სიმღერა ფორტეპიანოსა და ხმისათვის", რ-იც წარმოადგენს ხალხ. სიმღერების დამუშავების პირველ კლასიკურ ნიმუშს. ბ-ის შემოქმედების მთავარი თემა ხალხია. იგი დაინტერესებული იყო კავკ. თემით (სიმფ. პოემა „თამარი"— ლერმონტოვის ამავე სახელწ. ლექსის მიხედვით, 1882, „ისლამეი" — ფანტაზია ფორტეპიანოსათვის, რუს. ორიგინ. საფორტეპიანო სტილის შესანიშნავი ნიმუში, 1869), სლავი ხალხების მუსიკით (უვერტიურა „ჩეხიაში", 1906). ბ-ის სახელთანაა დაკავშირებული რუს. ეპიკური სიმფ. დაბადება (I სიმფ. — 1898, II — 1908). ზ. გლინკას ოპერების თავდადებული პოპულარიზატორი იყო.

ბ-ის სიმღერებსა და რომანსებს დიდი ადგილი უკავია რუს. კამერულ-ვოკალურ მუსიკაში.

*ლიტ.*: Кандинский А., Симфонические произведения М. А. Балакирева, М., 1960; Мусоргский М. П., Письма и документы, М. — Л., 1932; Римский-Корсаков Н. А., Литературные произведения и переписка, т. 5, М., 1963.

**ბალაკირევის წრე,** იხ. *„ძლიერი ჯგუფი"*.

**ბალაკლავა,** ქ. სევასტოპოლის ერთ-ერთი რ-ნი. 1957-მდე ყირიმის ოლქის (უკრ. სსრ) ქალაქი. სიმბოლონის სახელწოდებით მოხსენიებულია ანტ. ხანის ავტორებთან. 1357 დაიპყრეს გენუელებმა, 1475 — ოსმალებმა, რ-ებმაც მას ბ. — „თევზების ბუდე" დაარქვეს. რუსეთ-ოსმალეთის 1768—74 ომის დროს, 1773 წ. 23 ივნ. ბ-თან საზღვაო ბრძოლაში უკუქცეულ იქნა ოსმ. ფლოტი. 1783 ყირიმთან ერთად ბ. რუსეთის შემადგენლობაში შევიდა. 1853—56 ყირიმის ომის დროს აქ, ინგლისელთა ბაზის რ-ნში, გაიმართა რუსეთისა და ინგლ.-ოსმ. ჯარების ბრძოლა, რ-შიც რუს. ჯარებმა, ტაქტიკური წარმატებების მიუხედავად, დამხმარე ძალების სიმცირის გამო გადამწყვეტი გამარჯვება ვერ მოიპოვეს. 1918 იანვარში დამყარდა საბჭ. ხელისუფლება. 1918—20 თეთრგვარდიელთა ხელში იყო, 1920 ნოემბ. წითელმა არმიამ გაათავისუფლა. დიდი სამამულო ომის დროს ბ-ის მშრომელები აქტ. მონაწილეობდნენ გერმანელ ფაშისტ დამპყრობელთა წინააღმდეგ ბრძოლაში.

**ბალაკლეა,** ქალაქი უკრ. სსრ ხარკოვის ოლქში, მდ. ბალაკლეიკაზე (ჩრდ. დონეცის შენაკადი). ბალაკლეის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. 31 ათ. მცხ. (1974.). აზბესტ-ცემენტის ნაწარმის, ცემენტის, რკინაბეტონის ნაკეთობათა, რძის ქ-ნები. დაარსდა 1663, როგორც თათართა თავდასხმების საწინააღმდეგო საყრდენი პუნქტი.

**ბალაკოვო,** ქალაქი (1913-იდან) რსფსრ სარატოვის ოლქში, ნავმისადგომი ვოლგის მარცხ. ნაპირზე, რკინიგზის სადგ. ბალაკოვოდან 7 *კმ*. 123 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—23 ათ., 1959 წ.—36 ათ. 1970 წ.— 103 ათ.). მანქანათსაშ., გემთშემკეთებელი ქ-ნები, ქიმ. ბოჭკოს კომბინატი, კვებისა და საშენ მასალათა მრეწველობა. 1967 მწყობრში ჩადგა სარატოვის ჰესი. სარატოვის პოლიტექ. ინ-ტის საერთო ტექ. ფაკ-ტი, ქიმ.-ტექნოლ. ტექნიკუმი. ვ. ჩაპაევის სახლ-მუზეუმი. ბ. დაარსდა XVIII ს. II ნახევარში.

**ბალალაიკა,** რუსული სამსიმიანი (ძველად ორსიმიანი) სამკუთხედის ფორმის მუს. საკრავი. უკრავენ მარჯვ. ხელის საჩვენებელი თითის ყველა სიმზე ჩამოკვრითა და ცალკეული სიმის მოზიდვით. ფართოდ იყო გავრცელებული XVIII—XIX სს-ში. 1880-იან წლებში ბ. გააუმჯობესეს ვ. ანდრეევმა და მუს. ინსტრუმენტების ოსტატებმა ფ. პასერბსკიმ და ს. ნალიმოვმა. ბ. რუს. ხალხ. საკრავიერი ორკესტრის ძირითადი ინსტრუმენტია. ბ-ის საუკეთესო დამკვრელები იყვნენ ბ. ტროიანოვსკი (1883—1951), ნ. ოსიპოვი (1896—1945) და სხვ. მნიშვნელოვანი ნაწარმოებები ბ-თვის (ორკესტრთან ერთად) შექმნეს კომპოზიტორებმა ს. ვასილენკომ, მ. იპოლიტოვ-ივანოვმა და სხვ.

**ბალამწარა** (Cerasus silvestris), მცენარე ვარდისებრთა ოჯახისა. მაღალტანიანი (25—35 *მ*) ხეა. ნაყოფი სფეროსებრია, მუქი წითელი ან შავი. აქვს მწარე ან მოტკბო გემო. საჭმელად უვარგისია. გავრცელებულია მცირე აზიაში, სამხრ.-აღმ. ევროპასა და ირანში; სსრკ-ში — ყირიმში, კავკასიაში, სამხრ.-დას. უკრაინასა და მოლდავეთში; საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება, იზრდება ფოთლოვან ტყეებში. მერქანს ხმარობენ სადურგლო და სახარატო საქმეში. ყვავილი დიდი რაოდენობით შეიცავს ნექტარს. ბ-ს იყენებენ ბლისა და ალუბლის კულტურული ჯიშების საძირედ.

**ბალანდინი** ალექსი ალექსანდრეს ძე [8 (20). XII. 1898, ლენინგრადი,—22. V. 1967, მოსკოვი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). სკპ წევრი 1949-იდან. 1923 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, 1927-იდან მუშაობდა იქვე (1934-იდან პროფესორი); ამავე დროს ხელმძღვანელობდა სსრკ მეცნ. აკად. ორგ. ქიმ. ინ-ტის ლაბორატორიას (1935-იდან) და ნ. ზელინსკის სახ. მემორიალურ ლაბორატორიას (1954-იდან). ბ. მუშაობდა კატალიზის საკითხებზე, შექმნა და დაამუშავა კატალიზის მულტიპლეტური თეორია, რ-იც ადგენს სტრუქტურულ და ენერგეტ. შესაბამისობას მორეაგირე მოლეკულებსა და მყარ კატალიზატორებს შორის. აღნიშნულ თეორიას ფართოდ იყენებენ ჰიდროგენიზაციის, დეჰიდროგენიზაციის, დეჰიდრატაციის და სხვა რეაქციების კვლევის დროს. ბ. 900-ზე მეტი სამეცნ. სტატიის და რიგი მონოგრაფიების ავტორია. დ. მენდელეევის პრემია (1936), ს. ლებედევის პრემია (1945), სსრკ სახელმწ. პრემია (1946). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.

*თხზ.*: Современное состояние мультиплетной теории гетерогенного катализа, М., 1968.

**ბალანთა,** სოფელი ბორჯომის რ-ნში (ტაბაწყურის სოფსაბჭო), ჯავახეთის ზეგანზე, ტაბაწყურის ტბის სამხრ.-დას-ით მდ. ბარალეთის აუზში. ზ. დ. 1860 *მ*, ბორჯომიდან 70 *კმ*. ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

ბ-ში აღმოჩენილია ბრინჯაოს ზოდები, გვიანდ. ბრინჯაოს ხანის სამეურნეო იარაღები, ანტ. ხანის ქამრის ბალთები (ბრინჯაოსი) და მარცვლეულის შესანახი ქვის ხაროები. ბ-ის თავშია კლდოვანი მთა გამოქვაბულით, ე. წ. „ოქროს ქვაბები", რ-იც პირველყოფილ ადამიანთა საცხოვრებელი უნდა იყოს.

**ბალანი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აძიუბჟის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, ოჩამჩირე — სოხუმის რკინიგზის ხაზის სამხრეთით. ზ. დ. 22 *მ*, შავი ზღვიდან 1 *კმ*, ოჩამჩირიდან 28 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა)., საშ. სკოლა, კლუბი.

**ბალანოგლოსუსი** (Balanoglossus), ცხოველების გვარი *ნაწლავსუნთქავთა* კლასისა. სხეულის სიგრძე რამდენიმე *სმ*-იდან 2,5 *მ*. აღწევს. გვხვდება ხორთუმის, საყელოსა და ტანისაგან. სსრკ-ში (იაპონიის ზღვაში) გვხვდება ბ-ის ერთი სახეობა, რ-ის სიგრძე 9 *სმ* აღწევს. ბ. ბინადრობს ზღვის სანაპიროზე ლამში ან ქვიშაში.

**ბალანოფორისებრნი** (Balanophoraceae), ორლებნიან ბალახოვან მცენარეთა ოჯახი. მეტ-ნაკლებად უქლოროფილო პარაზიტი მცენარეებია. იზრდებიან ხის ფესვებზე, რ-ზედაც მიმაგრებული არიან დატოტვილი ფესურებით. ფესურაზე წარმოქმნილი ყვავილედი მიწის ზემოთ ამოაქვს ქერქლისებრი ფოთლებით დაფარულ მოკლე ხორციან ღეროს. ყვავილები პატარა, ერთსქესიანი, ჯამი რედუცირებულია. ნაყოფი კაკალია ან კურკიანა. ოჯახში 18 გვარი და 110 სახეობაა, რ-ებიც უმთავრესად გავრცელებულია ტენიან ტროპ., იშვიათად სუბტროპ. ტყეებში. ზოგი სახეობის ფესურა დიდი რაოდენობით შეიცავს ცვილისებრ ფისს—ბ ა ლ ა ნ ო ფ ო რ ი ნ ს, რ-ისგანაც ამზადებენ სანთელს, აგრეთვე სახამებელს, ლოფოფიტინსა და მედიცინაში გამოსაყენებელ სხვა ნივთიერებებს.

**ბალანსი** (ფრანგ. balance, სიტყვასიტყვით —სასწორი), 1. წონასწორობა, გაწონასწორება; 2. მაჩვენებელთა სისტემა, რ-იც ახასიათებს ამა თუ იმ მუდმივად ცვალებადი მოვლენის მდგომარეობას. მაგ., რაიმეს დაგროვება და ხარჯვა ან ამა თუ იმ მოვლენის წარმოქმნის წყაროები და გამოყენება და ა. შ. (*სახალხო მეურნეობის ბალანსი, მატერიალური ბალანსები, ბუღალტრული ბალანსი*).

**ბალანსირება,** შ ე წ ო ნ ა ს წ ო რ ე ბ ა, მანქანის მოძრავი ნაწილების (ტურბინის ან ელექტროძრავას როტორის, მუხლა ლილვის, შკივების და სხვ.) გაწონასწორება. მანქანის როტორის ბრუნვის ღერძს უმეტესად ლილვის (ნაკეთის) პოზოჭიკების საყრდენი ზედაპირების ცენტრებზე გამავალი ღერძი წარმოადგენს. თუ ეს ღერძი ინერციის მთავარ ცენტრ. ღერძს არ ემთხვევა (რაც შეიძლება გამოწვეული იყოს დამზადების ტექნოლოგიის ცდომილებით ან კონსტრ. თავისებურებით), წარმოიქმნება არაკომპენსირებული ცენტრიდანული ძალები და მომენტები, რ-ებიც იწვევენ საკისრების სწრაფ ცვეთას, მანქანის ელემენტების ღუნვით რხევებს, ვიბრაციების ზრდას და სხვ.

ბ-ისას ღერძების შეთავსებას აღწევენ დეტალზე მაწონასწორებელი მასების დაყენებით, ზედმეტი (გაუწონასწორებელი) მასის მოცილებით ან ინერციის მთავარი ღერძის მიმართ დეტალის დაცენტრებით. ბ. ხდება მაბალანსირებელ ჩარხებზე. ინერციის ცენტრ. ღერძის, ბრუნვის ღერძისა და დეტალის ღერძის ურთიერთმდებარეობის მიხედვით ბ. არის სტატ., დინამ. და მოქნილი ნაკეთისა (დინამ. შეზუსტება). სტატ. და დინამ. ბ-ისას (ნახ.) ღერძები (2—2 და 3—3) ერთმანეთს ემთხვევა. როცა ინერციის მთავარი ცენტრ. ღერძი ბრუნვის ღერძის პარალელურადაა გადაადგილებული, გაწონასწორება ს ტ ა ტ ი კ უ რ ი ბ-ით ხდება (ნახ. ა). გაუწონასწორებელი $m$ მასის გაწონასწორებისათვის დეტალზე გაწონასწორების ერთ სიბრტყეში აყენებენ $P$ ტვირთს. დ ი ნ ა მ ი კ უ რ ბ-ს მაშინ მიმართავენ, როცა ინერციის მთავარი ცენტრ. ღერძი რომელიმე კუთხით გადახრილია ბრუნვის ღერძის მიმართ და ეს ღერძები დეტალის სიმძიმის ცენტრში იკვეთებიან (ნახ ბ). დინამ. გაუწონასწორებლობა ცენტრიდანული მომენტის არსებობის შედეგია, მისი კომპენსირებისათვის დეტალზე გაწონასწორების ორ სიბრტყეში აყენებენ ტვირთებს, რ-ებიც $l$ მხარით ქმნიან ცენტრიდანული ძალების მაკომპენსირებელ წყვილს. ზოგჯერ ნაკეთის გაღუნვის შედეგად ინერციის მთავარი ცენტრ. ღერძი გადაადგილდება ბრუნვის ღერძის მიმართ (ნახ. გ). ამ შემთხვევაში გაწონასწორება (ღერძის გასწორება) მოქნილი ნაკეთის ბ-ით ხორციელდება (დეტალზე ტვირთებს აყენებენ გასწორების სამ და მეტ სიბრტყეში). როცა გაუწონასწორებლობის სამივე სახე ნაკეთზე ერთდროულად მოქმედებს, ბ-ის ამოცანა კომპლექსურია. ბ-ის ერთი სახით მხოლოდ გაუწონასწორებლობის კერძო შემთხვევის დროს სარგებლობენ (მაგ., ბრტყელი დეტალების გაწონასწორებისათვის სტატ. ბ-ს იყენებენ).

*ლიტ.*: Артоболевский И. И., Уравновешивание сил инерции плоских

механизмов, «Известия Научно-исследовательского ин-та машиностроения», 1935, № 10; Тимошенко С. П., Колебания в инженерном деле, [пер. с англ.], 2 изд., М., 1967; Шитиков Б. В., Динамическая балансировка роторов, М., 1951.

**ბალანსირი,** 1. ძალვის გადამცემი ორმხარა (იშვიათად ერთმხარა) ბერკეტი; იყენებენ გემების მანქანათა ტუმბოებში, ლითონსაჭრელ ჩარხებში, საბურღ დანადგარებში, ლოკომოტივებსა და ვაგონებში და სხვ. ბ. იმ ძალვას აწონასწორებს, რ-იც გადაეცემა რესორებს ეკიპაჟის ერთი ან ორი მხრიდან (თუ ძალვა ერთი მხრიდან გადაეცემა, გრძივ ბ-ს იყენებენ, თუ ორი მხრიდან — განივს).

2. საათის მექანიზმის მთავარი რეგულატორი (ქანქარას შემცვლელი). იხ. აგრეთვე *საათი.*

**ბალანსსაზომი,** დედამიწის ზედაპირის ან ატმოსფეროს ნებისმიერი წერტილის რადიაციის ბალანსის (მიღებული და დახარჯული სხივური ენერგიის სხვაობის) საზომი აქტინომეტრიული ხელსაწყო (იხ. აგრეთვე *აქტინომეტრი*). არსებობს სხვადასხვა კონსტრუქციის ბ.; ყველაზე გავრცელებულია იანიშევსკის თერმოელექტრული ბ. მისი მიმღები ნაწილი შედგება ჰორიზონტალურად განლაგებული სპილენძის 2 თხელი ფირფიტისაგან, რ-თა გარე ზედაპირები გაშავებულია. ერთი მზისა და ატმოსფეროს ზედა ფენებიდან წამოსულ რადიაციას იღებს, მეორე კი — დედამიწის ზედაპირისა და ატმოსფეროს ქვედა ფენების გამოსხივებასა და არეკლილ რადიაციას. ფირფიტების შიგა ზედაპირებზე მიმაგრებულია მათი ტემპ-რის სხვაობის საზომი თერმოელემენტები. ტემპ-რის სხვაობა, რ-იც სხივური ენერგიის ნაკადთა სხვაობის პროპორციულია, იზომება თერმოელექტრული დენის ძალის მნიშვნელობის მიხედვით. კომპენსაციურ ბ-ში რომ ფირფიტების ტემპ-რა გათანაბრდეს, დენს ატარებენ შედარებით ცივ ფირფიტაში. ამ დენის ძალის მიხედვით განისაზღვრება რადიაციის ბალანსი.

**ბალანსური სქემა,** ელექტრული წრედის სქემა, რ-ის მოქმედება რომელიმე პარამეტრის ან წრედის მკვებავი დენის (ძაბვის) სიხშირის ცვლილებისას დამყარებულია მასში გამავალი დენების (მოდებული ძაბვების) წონასწორობაზე (ბალანსზე) ან ამ წონასწორობის დარღვევაზე. ბ. ს-ით აგებენ ელექტრულ ხიდებს, *მოდულატორებს, დეტექტორებს* და ა. შ.; ბ. ს-ს იყენებენ ერთზოლიანი რადიოკავშირის, მაღალი სიხშირის ტელეფონური კავშირისა და სხვა მოწყობილობებში.

**ბალანტე,** ბულანდა, ბრასა (საკ. სახელწ. — ბელანტე), ხალხი, უმთავრესად ცხოვრობს გვინეაში (ბისაუ). რაოდ. ენით მონათესავე ტომებთან ერთად (მანდიაკი, პეპელი, ბურამა, ბიაფადა და სხვ.) გვინეაში — 500 ათ. კაცი (1974); მწვანე კონცხის კ-ებზე — 40 ათ., სენეგალში — დაახლ. 5 ათ.; ენა ატლანტიკურ (დას. ბანტოიდურ) ჯგუფს განეკუთვნება. ბ-ს უმეტესობა იზიარებს ტრად. რწმენებს, ნაწილი მუსლიმანია. მისდევენ მიწათმოქმედებას (მთავარი კულტურაა ბრინჯი), სანაპიროზე—თევზჭერას.

**ბალანტიდიაზი** (ცხოველისა — ბალანტიდიოზი), ადამიანისა და ღორის დაავადება. იწვევს ნაირწამწამიანი ინფუზორია — *ბალანტიდიუმი.* დაავადებას ახასიათებს ნაწლავების მოქმედების მოშლილობა. უმთავრესად ავადდება ასხლეტილი გოჭი და ბურვაკი. სენის გავრცელების წყაროა დაავადებული ღორი, რ-ის განავალთან ერთად ნიადაგსა და საღორის იატაკზე ვრცელდება ბალანტიდიუმის უძრავი ფორმები (ცისტები). დაავადებული ცხოველის ტემპ-რა მატულობს, ეწყება ლორწოიანი და სისხლნარევი ფაღარათი. სიკვდილიანობამ შეიძლება 50%-ს მიაღწიოს. მკურნალობა: სადეზინფექციო და ბაქტერიციდული პრეპარატები. პროფილაქტიკა: ფერმაში ვეტსანიტარული წესების მკაცრად დაცვა, წელიწადის თბილ დროს ღორების შენახვა საზაფხულო ბანაკებში, საკვებთან ერთად პერიოდულად ანტიბიოტიკებისა და ინვაზიის საწინააღმდეგო სხვა საშუალებათა მიცემა.

ადამიანი ბ-ით უმთავრესად ავადდება ადამიანისაგან, რ-იც ბალანტიდიუმის ცისტებს გამოყოფს. ადამიანის საჭმლის მომნელებელ ტრაქტში ცისტები ხვდება გაბინძურებულ წყალთან, პროდუქტთან, ბოსტნეულთან ერთად. ნაწლავებში მოხვედრილი ბალანტიდიუმი იწვევს ქსოვილთა ნეკროზს და აჩენს წყლულებს. ბ-ის დამახასიათებელი ნიშნებია: თხევადი ლორწოვან-ჩირქოვანი, ზოგჯერ სისხლნარევი განავალი, ხშირი უშედეგო ჭინთვები (ტენეზმები), ტკივილი სწორ ნაწლავში. მკურნალობა: ანტიბიოტიკები, ძალისმომგვრელი თერაპია. პროფილაქტიკა: დაავადების დროული გამოვლენა, ბალანტიდიუმის მატარებელთა და ავადმყოფთა სავალდებულო მკურნალობა.

*ლიტ.*: Сванидзе Д. П., Амебиаз и балантидиаз, М., 1959 (ბიბლიოგრ.).

**ბალანტიდიუმი** (Balantidium coli), უმარტივესი ცხოველი *ნაირწამწამიანთა* რიგისა. აქვს ასიმეტრიული, ოვალური სხეული (სიგრძე 30—150 *მკმ,* სიგანე — 20—110 *მკმ*), რ-იც გასწვრივ რიგებად განლაგებული წამწამებითაა დაფარული. მრავლდება განივი გაყოფით. პარაზიტობს ადამიანისა და ღორის მსხვილ ნაწლავში (უმთავრესად ბრმა ნაწლავში). იკვებება საკვების ნარჩენებითა და სახამებლით, სისხლის ფორმიანი ელემენტებით (განსაკუთრებით ერითროციტებით) და სხვ. ბ-ები ზოგჯერ ერთმანეთსაც ანადგურებენ. ხშირად ბ. იკეთებს *ცისტებს,* რ-ებიც პატრონის ფეკალიებთან ერთად გარეთ გამოდის. ადამიანისა და ღორის გარდა ბ. გვხვდება აგრეთვე ადამიანის მსგავსი მაიმუნებისა და ვირთაგვების ნაწლავებში. ბ. იწვევს მძიმე დაავადებას — *ბალანტიდიაზს.*

**ბალანჩივაძე** ანდრია მელიტონის ძე [დ. 19. V (I. VI). 1906, პეტერბურგი], ქართვ. საბჭ. კომპოზიტორი, სსრკ სახ. არტისტი (1968). 1918 სწავლა დაიწყო ქუთაისში, მამამისის, მ. ბალანჩივაძის მიერ დაარსებულ მუს. სასწავლებელში. 1927 დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვატორია ფორტეპიანოსა (ი. აისბერგის კლასი) და კომპოზიციის (მ. იპოლიტოვ-ივანოვის კლასი) განხრით. 1927—31 მიავლინეს ლენინგრ. კონსერვატორიაში, სადაც სწავლა განაგრძო ა. ჟიტომირსკის (კომპოზიცია) და მ. იუდინას (ფორტეპიანო) ხელმძღვანელობით.

1931-იდან ბ. ინტენსიურ შემოქმედებით, პედაგოგიურ და საზ. მოღვაწეობას ეწევა. 1931—34 კ. მარჯანიშვილის სახ. და მუშა ახალგაზრდობის თეატრების სამუსიკო ნაწილის გამგე და კომპოზიტორია; 1935—37 მუს. მუშფაკის, 1937-იდან თბილ. სახელმწ. კონსერვატორიის საკომპოზიციო კლასის ხელმძღვანელი (1940-იდან პროფესორი). 1941—49 საქართვ. სახელმწ. ფილარმონიის სიმფ. ორკესტრის სამხატვრო ხელმძღვანელი, საქართვ. კომპოზიტორთა კავშირის დაარსებიდან (1932) მისი გამგეობის წევრი და შემოქმედებითი და საოპერო-სიმფ. სექციების თავ-რე, 1953—61 და 1968—73 გამგეობის თავ-რე, ხოლო 1973-იდან საპატიო თავმჯდომარე. ბ. ეროვნ. საკომპოზიციო სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელია. მისი მოწაფეები არიან: რ. ლაღიძე, ა. ჩიმაკაძე ა. შავერზაშვილი, შ. მილორავა, ბ. კვერნაძე, ო. თევდორაძე, მ. დავითაშვილი და სხვ. ბ. ავტორია პირველი ქართული ბალეტისა „მთების გული“, რ-ის პრემიერა გაიმართა 1936 თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სცენაზე („მზეჭაბუკის“ სახელწოდებით, დადგმა ვ. ჭაბუკიანისა). ბალეტის საბოლოო რედაქცია პირველად ლენინგრ. ს. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის დასმა წარმოადგინა 1938. „მთების გული“ დაიდგა აგრეთვე კიევში, ხარკოვში, სარატოვში, დნეპროპეტროვსკსა და აშხაბადში. საკავშ. პრესამ იგი მიიჩნია მუს.-ქორეოგრაფიული ხელოვნების ნოვატორულ, საეტაპო ნაწარმოებად, რ-ის საფუძველი ეროვნ. ხალხური ცეკვისა და კლასიკური ქორეოგრაფიის სინთეზია. ბ-ს ეკუთვნის კიდევ ორი ბალეტი: „ცხოვრების ფურცლები“ (დაიდგა მოსკ. დიდ თეატრში 1961) და „მწირი“ (ლერმონტოვის პოემის მიხედვით, დაიდგა 1964 თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრში); აგრეთვე ლირ.-კომ. ოპერები „მზია“ (დაიდგა 1949) და „ოქროს ქორწილი“ (დაიდგა 1970). დიდი ღვაწლი მიუძღვის ბ-ს ქართ. სიმფ. და საფორტეპიანო მუსიკის განვითარებაში. ნოვატორულ მოვლენად იქნა აღიარებული მისი პირველი სიმფონია (1944; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), რ-იც ორიგინალური დრამატურგიითა და მასშტაბურობით გამოირჩევა. ეროვნ. მუს. სახეები ამ სიმფონიაში ოსტატურად ერწყმის სიმფ. აზროვნების კლასიკურ და თანამედროვე ფორმებს. ბ-ის ოთხი საფორტეპიანო კონცერტიდან (I — 1936, II — 1946, სსრკ სახელმწიფო პრემია, 1947; III — სიმებიანი ორკესტრის თანხლებით, 1952; IV — 1967, შ. რუსთაველის სახელობის პრემია, 1969) განსაკუთრებული პოპულარობით სარგებლობს III კონცერტი, რ-იც ბავშვთა სამყაროს ასახავს და ნორჩი შემსრულებლებისათვის არის განკუთვნილი.

აღსანიშნავია აგრეთვე ბ-ის საფორტეპიანო პიესები: „ცეკვა“, „ხორუმი“, „ბალადა“, „ნოქტიურნი“, „სამაია“, სიმფ. სურათი „რიწის ტბა“ (1940), „კრწანისის ბრძოლა“ (1943). კომპოზიტორმა მუსიკალურად გააფორმა 30-ზე მეტი სპექტაკლი (რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრში — „ოლეკო დუნდიჩი“, „კრწანისის გმირები“, „მეფე ლირი“, „პირველი ნაბიჯი“, მარჯანიშვილის სახ. სახელმწ. თეატრში — „არსენას ლექსი“ და სხვ.) და კინოფილმი („არშაულა“, „გიორგი სააკაძე“, „ფიცი“, „დავით გურამიშვილი, „დაკარგული სამოთხე“ და სხვ.). ბ. საქ. სსრ I—V მოწვევის უმაღლესი საბჭოს და სსრკ VIII მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: ჩხიკვაძე გ., საქართველოს საბჭოთა კომპოზიტორები, თბ., 1956; Торадзе Г. Г., Композиторы Грузии, 2 изд., Тб., 1973.
*ა. წულუკიძე.*

**ბალანჩივაძე** ვასილ ანტონის ძე [12. (24). IV. 1867, სოფ. ბანოჯა, ახლანდ. წყალტუბოს რ-ნი, — 18. V. 1951, თბილისი], ქართვ. საბჭ. მსახიობი. მ. *ბალანჩივაძის* ძმა. საქ. სსრ სახ. არტისტი (1950). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1887 თბილისში ვ. აბაშიძის ხელმძღვანელობით. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1887—90). 1891—1924 იყო ქუთაისის თეატრის მსახიობი. ბ. ძირითადად კომედიურ და სახასიათო როლებს ასრულებდა. განსაკუთრებით აღსანიშნავია მისი ფილიპე ბარბაქაძე და დარისპანი (კლდიაშვილის „ირინეს ბედნიერება“, „დარისპანის გასაჭირი“), ბესო (სუმბათაშვილის „ღალატი“), გელა (წერეთლის „პატარა კახი“), იაგო (შექსპირის „ოტელლო“) და სხვ. 1924—29 თბილისის სანკულტურის თეატრის მთავარი რეჟისორია; 1935—42 მუშაობდა მსახიობად სახკინმრეწვში.

ბალანოფორისებრნი: 1 — ბალანოფორა; 2 — სარკოფიტა.

ბალანსირების სქემები: ა — სტატიკური; ბ — დინამიკური; გ — მოქნილი ნაკეთის; 1-1 — ინერციის მთავარი ცენტრალური ღერძი; 2-2 — ბრუნვის ღერძი; 3-3 — ნაკეთის ღერძი; ს ც — სიმძიმის ცენტრი; m — გაუწონასწორებელი მასა; P, $P_1$, $P_2$, $P_3$ — საპირწონეები.

ა. ბალანჩივაძე.

ბ-მ კინოში განასახიერა ბაბუა ანტონი („დაკარგული სამოთხე"), ოსმანი („გადაღმელი ქალიშვილი") და სხვ.

ბ-ის პიესები „1905 წელი", „უბედური დღე", „აჭარელი ქალი ფატიმა", „მზის სხივები" და სხვ. წლების მანძილზე იდგმებოდა ქართ. სცენაზე.

ბ., რევოლუციამდელი ქართ. ესტრადის ერთ-ერთი გამოჩენილი მსახიობი, იყო საესტრადო-იუმორისტული სცენების („იმერული სცენები") ავტორიცა და შემსრულებელიც. *ნ. ლაშხია.*


ვ. ბალანჩივაძე.

**ბალანჩივაძე** მელიტონ ანტონის ძე [24. XII. 1862 (5. I. 1863), სოფ. ბანოჯა, ახლანდ. წყალტუბოს რ-ნი, — 21. XI. 1937, ქუთაისი,], ქართვ. საბჭ. კომპოზიტორი და საზ. მოღვაწე, ქართ. საოპერო მუსიკის ფუძემდებელი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1933). პირველდაწყებითი განათლება მიიღო ქუთაისის სასულიერო სასწავლებელში. აქ მან მოსწავლეთა გუნდის ხელმძღვანელის ლ. აღნიაშვილის ყურადღება მიიპყრო. შემდეგ თვითონ ჩამოაყალიბა მოსწავლეთა გუნდი და სიმღერა-გალობას ასწავლიდა. 1879 თბილისში გადმოსვლის შემდეგ ბ. საქართვ. ეგზარქოსის მგალობელთა გუნდში ჩაირიცხა. გუნდის ხელმძღვანელმა კუშეკმა მას მუსიკის თეორია შეასწავლა და თავის თანაშემწედაც დანიშნა. 1880-იდან ბ. თბილ. ოპერის თეატრის გუნდში მიიწვია ფ. ქორიძემ. მალე სოლო პარტიებიც იმღერა ოპერებში „ევგენი ონეგინი" (ზარეცკი) და „ფაუსტი" (ვალენტინი).


მ. ბალანჩივაძე.

1882 ბ-მ ჩამოაყალიბა ქართ. ხალხ. სიმღერის გუნდი, რ-მაც 1883 თბილისში კონცერტი გამართა. ეს იყო პირველი შემთხვევა ქართ. ხალხ. სიმღერების საჯაროდ შესრულებისა, რასაც დიდი კულტ.-ეროვნული მნიშვნელობა ჰქონდა. 1883—86 ბ-მ ფ. ქორიძესთან ერთად მთელი საქართველო შემოიარა ხალხ. სიმღერისა და გალობის ჩაწერა-შესწავლის მიზნით. 1886-იდან მღეროდა ლ. აღნიაშვილის მიერ დაარსებულ გუნდში და ერთხანს კიდეც ხელმძღვანელობდა მას. იმავე ხანებში ჩამოაყალიბა ორკესტრი, რ-იც ლ. აღნიაშვილის გუნდთან ერთად კონცერტებზე ხალხური სიმღერებისაგან შედგენილ „ქართულ პოპურის" ასრულებდა.

1889 ბ-მ მსმენელებს წარუდგინა თავისი სამი რომანსი „ნანა", „შენ გეტრფი მარად" და „ოდესაც გიცქერ" (ქართ. მუსიკაში რომანსის ჟანრის პირველი და კლასიკური ნიმუშები). 1889—95 ბ. პეტერბ. კონსერვატორიაში სწავლობდა ჯერ ვოკალის განხრით (პროფ. სამუსთან), შემდეგ კი კონსერვატორიის დირექტორის ა. რუბინშტეინის რჩევით კომპოზიციის კლასში გადავიდა ნ. რიმსკი-კორსაკოვთან რუსეთში იგი 28 წლის მანძილზე მოღვაწეობდა, პროპაგანდას უწევდა ქართ. მუს. ხელოვნებას, მართავდა ქართ. მუსიკის საღამოებს, გამოდიოდა როგორც ლოტბარი და მომღერალი. აქ დაწერა ოპერა „თამარ ცბიერის" (ა. წერეთლის „თამარ ცბიერის" მიხედვით, ლიბრეტო ვ. ველიჩკოსი) პირველი აქტი და მესამე აქტის ცალკეული ნაწილები, რ-ებიც პირველად 1897 წ. 20 დეკ. რუსი მსახიობების მონაწილეობით შესრულდა პეტერბ. კეთილშობილთა საკრებულო დარბაზში. საქართვ. გარეთ, რუსეთში დადგმულმა პირველმა ქართ. ოპერამ დიდი მოწონება დაიმსახურა. 1906 პეტერბურგში ბ-მ მონაწილეობა მიიღო ა. რუბინშტეინის ოპერა „დემონის" ქართ. ენაზე დადგმაში. 1917 იგი საქართველოში დაბრუნდა და ფართოდ გაშალა მუს.-საზ. მოღვაწეობა. 1918 ქუთაისში დააარსა მუს. სასწავლებელი, რ-იც დღეს მის სახელს ატარებს; აქტიურად მონაწილეობდა თბილ. კონსერვატორიის რეორგანიზაციაში; იყო „ახალგაზრდა ქართველ მუსიკოსთა საზოგადოების" საპატიო თავ-რე, „საქართველოს სამუსიკო საზოგადოების" გამგეობის თავ-რე, მონაწილეობდა ხალხ. სიმღერის გუნდების დაარსებაში; ხელმძღვანელობდა ხალხ. მუსიკის შემკრებ და შემსწავლელ კომისიას; მეთაურობდა სახ. განათლების სამუსიკო განყ-ბას; 1929—31 იყო ბათუმის, ხოლო 1935 ქუთაისის მუს. სასწავლებლის დირექტორი. 1926 თბილ. ოპერის თეატრში დაიდგა ბ-ის „თამარ ცბიერი" (ლიბრეტო კ. ფოცხვერაშვილისა), პატრ. სულისკვეთებით, ლირიზმით გამსჭვალული ნაწარმოები. 1937 ეს ოპერა „დარეჯან ცბიერის" სახელწოდებით მოსკოვში ქართ. ხელოვნ. დეკადაზე შესრულდა და მაღალი შეფასება დაიმსახურა. ბ-ის სხვა ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია კანტატა „დიდება ზაჰესს" (1927), „სტუდენტების სიმღერა" ქალვაჟთა გუნდისათვის და „ქართული ეროვნული მარში" სიმფ. ორკესტრისათვის, აგრეთვე ხალხ. მოტივებზე შექმნილი რევ. სიმღერები — „ოქტომბერი", „წითელი დროშა", „თავისუფალი შრომა" და სხვ.

*ლიტ.*: ჩხიკვაძე გ., საქართველოს საბჭოთა კომპოზიტორები, თბ., 1956; Торадзе Г. Г., Композиторы Грузии, 2 изд., Тб., 1973. *ა. წულუკიძე.*


ჯ. ბალანჩინი.

**ბალანჩინი** (Balanchine) ჯორჯ (ნამდვ. გვარი და სახელი ბალანჩივაძე გიორგი მელიტონის ძე) [დ. 9 (22). I. 1904, პეტერბურგი], ამერიკელი ბალეტმაისტერი, ამერ. ბალეტის ერთ-ერთი ფუძემდებელი. მ. *ბალანჩივაძის* შვილი. 1914 — 21 სწავლობდა პეტროგრ. მარიამის თეატრთან არსებულ თეატრ. სასწავლებელში. 1921—23 მონაწილეობდა მცირე საოპერო თეატრის სპექტაკლებში, ამავე წლებში დადგა ცეკვები სპექტაკლში „უიღბლო ეუჯენი" (ე. ტოლერის ამავე სახელწოდების პიესა). 1923 სათავეში ჩაუდგა პეტროგრ. „ახალგაზრდა ბალეტს", რ-ის შემადგენლობაში შედიოდნენ რუს. საბჭ. ბალეტის გამოჩენილი მოღვაწეები (ლ. ლავროვსკი, ი. სმოლენსკი და სხვ.). 1924-იდან ცხოვრობს საზღვარგარეთ. 1925—29 იყო პარიზის „ს. დიაგილევის რუსული საბალეტო დასის" მთავარი ბალეტმაისტერი. 1932 ფრანგული საბალეტო დასების „ბალე რიუსე დე მონტე კარლოს" და „ბალეტი 1933" ბალეტმაისტერია. ამავე წლებში მიიწვიეს აშშ-ში, სადაც შექმნა „ამერიკული საბალეტო სკოლა", რ-ის საფუძველზე ჩამოაყალიბდა დასი (1948-იდან „ნიუ-იორკ სიტი ბალე"). დადგმული აქვს ასზე მეტი საბალეტო სპექტაკლი ბუენოს-აირესის, კოპენჰაგენის, ლონდონის, მილანის და სხვ. ქალაქების თეატრებში. მისი საუკეთესო დადგმებია: ს. პროკოფიევის „უძღები შვილი" (1928), სტრავინსკის „ორფევსი", „აპოლონი, მუზათა მბრძანებელი" (1929), „აგონი" (1958), „ბროლის სასახლე" (ბიზეს მუსიკის მიხედვით, 1941), „ბალე იმპერიალი" (ჩაიკოვსკის მუსიკის მიხედვით, 1941) და სხვ. ბ. ავტორია წიგნისა „ცნობილი ბალეტების დაწვრილებითი აღწერა" (ინგლ. ენაზე). ბ. თანამედროვეობის ერთ-ერთი გამოჩენილი ქორეოგრაფია. იგი თავდაპირველად დგამდა სიუჟეტიან, ხოლო შემდეგ უსიუჟეტო, ე. წ. აბსტრ. ბალეტებს, რ-ებშიც განხორციელებული იყო მისი შემოქმედების ძირითადი პრინციპი — მახვილი ქორეოგრაფიული მონახაზის, ხატოვანი, რთული მოძრაობების მეოხებით მუსიკა გახადოს ხილვადი. ბ-ის ხელმძღვანელობით „ნიუ-იორკ სიტი ბალე" საგასტროლოდ ორჯერ იყო სსრკ-ში (1964, 1972). სპექტაკლები გამართა თბილისშიც.

*ლიტ.*: Kögler H., Balanchine und das moderne Ballett, Hannover, 1964.

**ბალაჟი** (Balázs) ბელა (4. VIII. 1884, სეგედი, — 17. V. 1949, ბუდაპეშტი), უნგრელი მწერალი. კინოს თეორეტიკოსი. 1908-იდან წერდა სიმბოლისტურ ლექსებს; სიმბოლისტური იყო მისი ლექსების პირველი კრებულიც („ტრისტანის გემზე", 1916). მონაწილეობდა უნგრეთის რევოლუციაში (1919), რ-ის დამარცხების შემდეგ უცხოეთში გაიხიზნა. 1931—45 საბჭ. კავშირში ცხოვრობდა. მისი შემოქმედება რეალისტური გახდა. ავტორია რომანებისა „აუტანელი ადამიანები" (1930, გერმ. ენაზე; უნგრ. ენაზე — 1965), „მეოცნების სიყმაწვილე" (1948), პიესისა „მოცარტი" (1941), ლექსების კრებ. „ჩემი გზა" (1945; კოშუტის სახ. პრემია, 1949), კინოხელოვნების საკითხებზე დაწერილი წიგნებისა: „ხილული კაცი" (1924, გერმ. ენაზე; უნგრ. ენაზე — 1958), „ფილმის სულისკვეთება" (1930, გერმ. ენაზე), „კინოს ხელოვნება" (1945), აგრეთვე სცენარებისა და ზღაპრებისა.

**ბალარატი** (Ballarat), ქალაქი ავსტრალიის კავშირის სამხრ. ნაწილში (ვიქტორიას შტატი). 38,9 ათ. მცხ. (1973). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის ოქროს მრეწვ. ერთ-ერთი ცენტრი, შეიქმნა 1851 ბალარატის პლატოზე ოქროს აღმოჩენასთან დაკავშირებით. მატყლის დასამუშ. და კვების მრეწვ. საწარმოები.

**ბალარი** (Balard) ანტუან ჟერომ (30. IX. 1802, მონპელიე, — 30. III. 1876, პარიზი), ფრანგი ქიმიკოსი, პარიზის უნ-ტის პროფესორი (1842). პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1844). ბ-მა დაამუშავა ზღვის წყლისაგან ნატრიუმის სულფატისა და კალიუმის მარილების მიღების ხერხი, რ-საც სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს. 1826 აღმოაჩინა ახ. ელემენტი — მურიდი (ლათ. muria — მარილწყალი). ამ ელემენტს გეი-ლუსაკმა შემდგომში *ბრომი* უწოდა. ბ-მა დაადგინა ჟაველის წყლისა (კალიუმჰიპოქლორატის წყალხსნარის) და მათეთრებელი კირის შედგენილობა.

**ბალასაღუნი** იუსუფ ჰას-ჰაჯიბ (დ. დაახლ. 1021, ქ. ბალასაღუნი, — გ. წ. უცნ.), უიღური (შუა აზია) მწერალი, მეცნიერი. ავტორია პოემისა „ბედნიერების მომნიჭებელი ცოდნა", რ-იც საერო შინაარსის ერთ-ერთი უძველესი ნაწარმოებია თურქულენოვან ლიტ-რაში. პოემა ბ-მ 1069 დაასრულა კაშგარში, მიართვა ბოღრა-ხანს, რისთვისაც ჰასჰაჯიბობა (მეკარეთუხუცესობა) უბოძეს. „ბედნიერების მომნიჭებელი ცოდნა" ეთიკურ-დიდაქტ. თხზულებაა. დაწერილია დიალოგებით. პოემის ალეგორიული პერსონაჟები განასახიერებენ სამართლიანობას (მეფე ქუნ-თოღდი), ბედნიერებას (ვეზირი აი-თოლდი), სიბრძნეს (ვეზირის შვილი ოგდულმიში) და კეთილდღეობას (ვეზირის ძმა ოდღურმიში). მათი საშუალებით ავტორი გადმოგვცემს თავის ნააზრევს ეთიკურ, მორალურ და პოლიტ. საკითხებზე. ჩართულია ლირ. ადგილებიც („გაზაფხულის აღწერა" და სხვ.). პოემა შექმნილია ყარახანიდების პერიოდის უიღურულ ენაზე, *მესნევის* ფორმით, მუთაკარიბის ზომით. ეტყობა ფირდოუსის დიდი გავლენა. ბ-მ თურქულენოვან პოეზიაში პირველმა გამოიყენა ლექსთწყობის სისტემა *არუდი*.

*ლიტ.*: Кононов А. Н., Слово о Юсуфе из Баласагуна и его поэме «Кутадгу билиг», «Советская тюркология», 1970, № 4; Малов С. Е., Памятники древнетюркской письменности, М.—Л., 1951.

**ბალასტერი**, იხ. სტ. *ელექტრობალასტერი*.

**ბალასტი** (ჰოლ. ballast), 1. გემის ზღვაოსნური თვისებების გასაუმჯობესებელი სპეც. ტვირთი. ბ. შეიძლება იყოს მუდმივი ან დროებითი; თხევადი (წყალი) ან მყარი (ქვა, ქვიშა და სხვ.). სატვირთო თვითმავალ გემებს ავსებენ თხევადი ბ-ით უტვირთოდ ცურვის დროს („ბალასტით სვლა") წყალშიგის გასადიდებლად და კურსზე მდგრადობის უზ-

რუნველსაყოფად, ხოლო ტვირთით ცურვის დროს—გემის მდგრობის გასაუმჯობესებლად. აფრიან და არასაკმაოდ მდგრარ გემებს მუდმივი მყარი ბ. აქვთ. თხევად ბ-ს გადატუმბავენ გემის საბალასტო სისტემით (მილსადენებისა და ტუმბოების ერთობლიობა); 2. რკინიგზის მიწის ვაკისზე დაფენილი ფხვიერი მასალის (ღორღი, ქვიშა და სხვ.) ვიწრო შრე, ქმნის დრეკად ფუძეს შპალებისათვის, რითაც უზრუნველყოფს რელსის მდგრადობასა და ამორტიზაციას, ხელს უწყობს შპალებიდან წყლის სწრაფად არინებას და ა. შ. 3. გ ა დ ა ტ ა ნ ი თ ი მნიშვნელობით — ზედმეტი ტვირთი, უსარგებლო მუშაკი.

**ბალატონი** (Balaton), ტბა უნგრეთში, შუა დუნაის ვაკეზე. მდებარეობს ტექტონ. წარმოშობის ქვაბულში, ზ. დ. 105 *მ* სიმაღლეზე, ბაკონის მთის ძირას. ფართ. 596 *კმ²*, სიგრძე 78 *კმ*, სიგანე 12 *კმ*-მდე. საშ. სიღრმე 3 *მ*, მაქს. — 11 *მ*. ბაკონის მთის მხარეზე ტბის ნაპირი ციცაბო და მაღალია, ზოგან მკვეთრად დანაწევრებული (ტიჰანის ნ.-კ.). დანარჩენი ნაპირები ბრტყელი და ნაწილობრივ დაჭაობებულია. ზაფხულში წყლის ტემპ-რა დაახლ. 20°C. ერთვის ბევრი მოკლე მდინარე. ტბა არხით დაკავშირებულია მდ. შიოსთან, რ-იც დუნაის აუზს განეკუთვნება.

ბ-ის სანაპირო უნგრ. მნიშვნელოვანი საკურორტო რ-ნია (მინერ. და თერმული წყაროები). თევზჭერა, ნაოსნობა.

**ბალატონის თავდაცვითი ოპერაცია 1945**, დიდ სამამულო ომში (1941–45) უკრ. III ფრონტის ჯარების (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი თ. ტოლბუხინი) ოპერაცია უნგრეთში, ბალატონის ტბის მიდამოებში 1945 წ. 6–15 მარტს. გერმ. სარდლობამ მიზნად დაისახა აღედგინა მდ. დუნაიზე თავდაცვის ზღუდე, მოესპო საშიშროება, რ-იც გერმ. სამხრ. რაიონებს ემუქრებოდა, შეეჩერებინა საბჭ. ჯარების შეტევა ავსტრიის, იუგოსლ. და ჩეხოსლ. მიმართულებით და აეძულებინა საბჭ. სარდლობა ბერლინის მიმართულებიდან გადმოეყვანა ჯარები. ამისათვის დას. ევრ. ფრონტიდან ბალატონის ტბის მიდამოებში გადმოისროლა „სს“-ის მე-6 სატანკო არმია და შექმნა ძლიერი დაჯგუფება (ნახევარ მლნ-მდე კაცი, 5600 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 900-მდე ტანკი, 850 საბრძოლო თვითმფრინავი).

საბჭ. სარდლობამ დროულად გამოიცნო ეს ჩანაფიქრი. უკრ. III ფრონტის ჯარებს შეუპოვარ თავდაცვით ბრძოლაში უნდა გაენადგურებინა მტრის მოიერიშე ძალები და ხელსაყრელი პირობები შეექმნა შეტევაზე გადასასვლელად. 6 მარტს დილით გერმანელები შეტევაზე გადმოვიდნენ. 10 დღეს გრძელდებოდა მტრის ქვეითი და სატანკო ნაწილების იერიში. საბჭ. ჯარებმა მოიგერიეს გერმანელთა შეტევა, მოსპეს მტრის 40 ათასზე მეტი ჯარისკაცი და ოფიცერი, 500-ზე მეტი ტანკი და საიერიშო ქვემეხი, 300 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი. ბ. თ. ო-ის წარმატებით დამთავრებამ საშუალება მისცა უკრ. II და III ფრონტებს დაეწყოთ შეტევა ქ. ვენის მიმართულებით.

**ბალატონფიურედი** (Balatonfüred), ბალნეოლოგიური კურორტი უნგრეთში, ბალატონის ტბის ჩრდ.-დას. ნაპირზე, ბუდაპეშტის სამხრ.-დას-ით (136 *კმ*). ჰავა ზომიერად კონტინენტური. ივლ. საშ. ტემპ-რა 22°C, ხანგრძლივი მზიანი შემოდგომა, თბილი ზამთარი — იანვ. საშ. ტემპ-რა — 2°C. ნალექები 700 *მმ* წელიწადში. სამკურნ. ფაქტორები: საშუალო მინერალიზაციის ნახშირმჟავა ჰიდროკარბონატ- სულფატ- კალციუმ- მაგნიუმიანი წყალი (11 წყარო), რ-საც იყენებენ სასმელად და აბაზანებისათვის, ტალახით მკურნალობა. სამედ. ჩვენებები: გულ-სისხლძარღვთა სისტემის, კუჭ-ნაწლავის ტრაქტის და ალერგიული დაავადებანი, ნივთიერებათა ცვლის დარღვევა, ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადებები და სხვ.; სანატორიუმები და დასასვენებელი სახლები, ჰიდრობალნეოსამკურნალო, კარდიოლოგიის ინ-ტი (1949-იდან), ფიზიოთერაპიული სამკურნალო, სპორტ. ბაზები, ბავშვთა ბანაკები. სეზონი — მთელი წელი.

**ბალაშა** (Balassa) ბალინტ (20. X. 1551, ზოიომი,—30. V. 1594, ესტერგომი), უნგრელი პოეტი. დიდი ფეოდალის შვილი მოხეტიალე ჯარისკაცი გახდა და ცხოვრების უმეტესი ნაწილი თურქებთან ბრძოლაში გაატარა. ავტორია სამიჯნურო, საგმირო და რელიგ. მოტივებზე დაწერილი ლექსებისა, რ-ებიც ფორმათა უჩვეულო სიმდიდრით გამოირჩევა (ციკლები „ანა“, 1578–83; „იულია“, 1588–89; „ცელია“, 1589). მოგვიანებით აღმოაჩინეს ბ-ს დრამაც—„ლამაზი უნგრული კომედია“. ბ-ს შემოქმედება გვიანდ. აღორძინების ერთ-ერთი თვალსაჩინო მოვლენაა; მან დიდი როლი შეასრულა უნგრ. სალიტ. ენის ფორმირებაში.

**ბალაში** ივანე (გ. 1633), გლეხთა და კაზაკთა აჯანყების წინამძღოლი რუსეთში XVII ს. 30-იან წლებში. წარმოშობით სამონასტრო გლეხი. ე. წ. სმოლენსკის ომის (1632–34) დროს სათავეში ედგა ერთ-ერთ პარტიზ. რაზმს, ამიტომ მთელ მოძრაობას „ბ ა ლ ა შ ო ვ შ ჩ ი ნ ა“ ეწოდა. ასეთი რაზმები იბრძოდნენ როგორც პოლონელ-ლიტველ დამპყრობთა, ისე ადგილ. ფეოდალთა წინააღმდეგ. ხშირად მათ მხარეზე მეფის არმიის ჯარისკაცები და კაზაკებიც გადადიოდნენ. ანტიფეოდ. მოძრაობით დაშინებულმა მეფის მთავრობამ 1663 იანვ. ბ-თან მოლაპარაკება დაიწყო რეგულარულ არმიაში მისი შესვლის თაობაზე, თან ბ-სა და მის მომხრეებს შეწყნარებას ჰპირდებოდა. 1663 მარტში სტაროდუბთან ბრძოლაში ბ. ტყვედ ჩავარდა და ციხეში გარდაიცვალა. მისი სიკვდილის მიუხედავად მოძრაობა გრძელდებოდა; საბოლოოდ აჯანყება მხოლოდ 1664 ბოლოს ჩაახშვეს.

**ბალაშიხა**, ქალაქი (1939-იდან) რსფსრ მოსკოვის ოლქში, მდ. პეხორკაზე (მდ. მოსკოვის შენაკადი), მოსკოვიდან აღმ-ით 25 *კმ*. რკინიგზის სადგ. 101 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—29 ათ., 1959 წ.—58 ათ., 1970 წ.—92,4 ათ.). საფეიქრო მრეწვ. უძველესი ცენტრი (1830-იდან). ბამბასართავი და მაუდის ფ-კები, ჟანგბადის ქ-ნა. მანქანათმშენებლობის დაუსწრებელი ინ-ტის ფაკ-ტი, დაუსწრებელი სწავლების სას.-სამ. ინ-ტი (დაბა ლეონოვო). XVIII ს. დასასრულის საერო და სას. არქიტექტურის ნიმუშები.

**ბალაშოვი** (1780-მდე სოფ. ბ ა ლ ა შ ო ვ ო), ქალაქი რსფსრ სარატოვის ოლქში (1954–57 ბალაშოვის ოლქის ცენტრი), მდ. ხოპიორის (დონის შენაკადი) ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი. 83 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—48 ათ., 1959 წ.—64 ათ., 1970 წ.—83 ათ.). მსუბუქი და კვების მრეწვ. მსხვილი ცენტრი. სალაბადე ქსოვილების და ქარსის კომბინატები, სამკერვალო და ფეხსაცმლის ფ-კები, ხორცსაკონსერვო კომბინატი, საფქვავი, ყველ-ერბო-კარაქის, შაქრის, ავტოტრაქტორების მისაბმელების, ავტოსარემონტო, კომბინირებული საკვებისა და სხვ. ქ-ნები. საშენ მასალათა წარმოება. პედ. ინ-ტი, სოფ. მეურნ. მექანიზაციის და ტყავბეწეულის ტექნიკუმები, სარატოვის ელექტრომექან., სამედ. და მუს. სასწავლებლების ფილიალი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, დრამ. თეატრი.

**ბალაძეები**, სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (დანდალოს სოფსაბჭო), მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 640 *მ*, ქედიდან 20 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. გოგიაშვილებში (2 *კმ*).



ბალატონის ტბა.

ბ-კა. შუა საუკ. ქვის ხიდი მდ. აჭარისწყალზე.

**ბალახთა მეთესლეობა**, ხარისხიანი და ჯიშიანი თესლის მიღება-წარმოება, რ-იც ითვალისწინებს ერთწლოვანი და მრავალწლოვანი საკვები ბალახის გამრავლებას, ბიოლოგიური და სამეურნეო ნიშან-თვისებების განმტკიცება-გაუმჯობესებას. იხ. *მეთესლეობა*.

**ბალახთდგომა**, ბალახოვან მცენარეთა მიწისზედა ნაწილი. ბუნებრივისა და ნათეს სათიბ-საძოვარზე. ბ-ის სიმაღლე და სიხშირე მნიშვნელოვანი სამეურნეო მაჩვენებელია, რ-იც განსაზღვრავს სათიბ-საძოვრის მოსავლიანობას. ბ-ის ხარის-




ბალატონის თავდაცვითი ოპერაცია 1945 წ.

ხი დამოკიდებულია მისი შემადგენელი მცენარეული სახეობების სამეურნეო ღირებულებასა და განვითარების ფაზებზე.

**ბალახთესვა,** მრავალწლოვანი და ერთწლოვანი საკვები ბალახის თესვა-მოყვანა მინდორსა და ბუნებრივ სათიბ-საძოვარზე სას.-სამ. ცხოველისათვის თივისა და მწვანე საკვების მისაღებად. სათესად უმთავრესად იყენებენ პარკოსან და მარცვლოვან ბალახს. საქართველოში მრავალწლოვანი ბალახებიდან უმეტესად გავრცელებულია იონჯა, სამყურა, ესპარცეტი, ძიძო, საძოვრის კოინდარი, სათითურა, მდელოს წივანა, ტიმოთელა, უფხო და სწორი შვრიელა და სხვ.; ერთწლოვნებიდან — ბარდა, ცერცველა, ცულისპირა, სორგო, სუდანურა, და სხვ.; ბ. აუმჯობესებს ნიადაგის სტრუქტურას და მის აგროფიზ. თვისებებს, ამცირებს დასარევლიანებას და ბალახის აღების შემდეგ ზრდის ამ ფართობზე მოსაყვანი კულტურების მოსავლიანობას (იხ. *მიწათმოქმედების ნათესბალახიანი სისტემა*). სოფ. მეურნ. გარდა ბ-ს იყენებენ დასახლ. პუნქტების, სპორტ. მოედნებისა და სხვ. გასამწვანებლად, ფერდობების გასამაგრებლად. ბ. ეროზიის საწინააღმდეგო ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საშუალებაა (იხ. *ეროზია ნიადაგისა*). *გ. ცაგურიშვილი.*


ბალბა. Malva sylvestris.

**ბალახთნარევი,** ერთწლოვანი და მრავალწლოვანი საკვები ბალახების შერეული ნათესი. შემადგენლობის მიხედვით ბ. არის მარტივი (პარკოსნები, მარცვლოვნები) და რთული ანუ მრავალკომპონენტიანი (პარკოსნები, მეჩხერბუჩქიანი და ფესურიანი მარცვლოვნები). მარტივ ბ-ს იყენებენ მინდვრის თესლბრუნვაში, რთულს — საკვებ თესლბრუნვასა და მდელო-საძოვრების პირობებში. უკანასკნელ ხანს მუდმივი ხელოვნური სათიბ-საძოვრის შექმნისათვის ფართოდ იყენებენ მრავალკომპონენტიან ბ-ს. გათიბულ ბალახს ხმარობენ თივად, სილოსად, მწვანე საკვებად და ა. შ.; ბ. იძლევა მაღალ და მყარ მოსავალს, ცხოველებისათვის ცილებითა და ნახშირწყლებით მდიდარ საკვებს, აუმჯობესებს ნიადაგის ნაყოფიერებას, ამცირებს სას.-სამ. კულტურების დასარევლიანებასა და მავნებლებით მათ დაზიანებას. საქართველოში განსხვავებული ნიადაგური და კლიმ. პირობების მიხედვით ბ. სხვადასხვაგვარია. ბ-ში მრავალწლოვნებიდან თესავენ იონჯას, კოინდარს, სათითურს, ესპარცეტს, მდელოს ტიმოთელას, სამყურასა და სხვ., ერთწლოვნებიდან—ბარდას, ცერცველას, ცულისპირას, შვრიას, ჭვავს, სუდანურასა და სხვ. *ა. იაკობაშვილი.*


ბალბასი.

**ბალახის ფქვილი,** საკვები პროდუქტი, რ-საც იღებენ მაღალ ტემპ-რაზე მწვანე მცენარეული ნედლეულის ხელოვნური გაშრობით. საკვები ნივთიერებების (პროტეინი, მინერ. მარილები, ვიტამინები) შედგენილობით ბ. ფ. თითქმის არ განსხვავდება ნედლეულისაგან (სამყურა, იონჯა, პარკოსანი და მარცვლოვანი კულტურები, შაქრის ჭარხლის ფოჩები და სხვ.), რ-იც მცირე რაოდენობით შეიცავს უჯრედისს. ბ. ფ-ის დასამზადებლად პარკოსან კულტურებს იღებენ ყვავილობის, ხოლო მარცვლოვნებს ადრეების ფაზაში. კაროტინისა და სხვა საყუათო ნივთიერებების შენარჩუნებისათვის გათიბულ მწვანე მასას აჭკნობენ 4—6 *სთ* განმავლობაში. 2—3 *სმ*-მდე დაქუცმაცებულ მწვანე მასას აშრობენ სპეც. დანადგარში და შემდეგ ფქვავენ.

**ბალახნა,** ქალაქი რსფსრ გორკის ოლქში, ნავმისადგომი ვოლგის მარჯვ. ნაპირზე, ბალახნის რ-ნის ცენტრი. გორკიდან 32 *კმ.* რკინიგზის სადგ. 37 ათ. მცხ. (1974). ბ. დაარსდა 1474. XVI—XVIII სს. იყო მარილის რეწვისა და პურით ვაჭრობის მნიშვნელოვანი ცენტრი. სრესი (ტორფზე). მუყაოს, აველის, სამკერვალო ფ-კები, ჩამომსხმელ-მექან. ქ-ნა და სხვ. ბ-ის მახლობლად, დაბა პრავდინსკში, არის *ბალახნის ცელულოზა-ქაღალდის კომბინატი*. ენერგეტ. ტექნიკუმი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბალახნის ცელულოზა-ქაღალდის კომბინატი** ფ. ე. ძ ე რ ჟ ი ნ ს კ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობის ერთ-ერთი უდიდესი საწარმო სსრ კავშირში. მდებარეობს გორკის ოლქის დაბა პრავდინსკში (რსფსრ). მშენებლობა დაიწყო 1926, პირველი ქაღალდის დამამზადებელი მანქანა ამუშავდა 1928. კომბინატის ძირითადი პროდუქციაა საგაზეთო ქაღალდი. ნარჩენებისაგან ამზადებენ შესაფუთ ქაღალდს, საიზოლაციო ფილებს, ტექ. სპირტს, სინთეზურ სათრიმლავს და სხვ.

**ბალბა** (Malva), ერთ-,ორ-ან მრავალწლოვან მცენარეთა გვარი ბალბისებრთა ოჯახისა. ბალახოვანი, იშვიათად ბუჩქბალახა მცენარეა, რ-საც თათისებრ დანაკვთული გრძელყუნწიანი ფოთლები აქვს. ყვავილები ფოთლის უბეში მტევნისებრ ყვავილედებად არის შეკრებილი. ნაყოფი — მშრალი, თესლურა. ცნობილია 125-მდე სახეობა, რ-ებიც უმეტესად აღმ. ნახევარსფეროშია გავრცელებული. სსრკ-ში ბ-ის 20 სახეობა ხარობს, მათგან საქართველოში — 5. სამეურნეო მნიშვნელობა აქვს ტყის ბ-ს (M. sylvestris), რ-იც ორწლოვანი, იშვიათად ერთწლოვანი მცენარეა. იყენებენ სამკურნალოდ, საჭმელად. ყვავილისაგან ამზადებენ საღებარს ღვინისა და ძმრის შესაფერადებლად. მსგავსი თვისებებისაა M. mauritiana, M. pusilla და სხვ. M. moschata— მრავალწლოვანი თაფლოვანი დეკორ. მცენარეა. ველურად იზრდება სსრკ-ის ევრ. ნაწილის დას. რ-ნებში. ბ-ის ზოგიერთი სახეობა დიდი რაოდენობით შეიცავს ცილებს. ზოგჯერ ბ-ს *ბაღის ტუხტსაც* უწოდებენ.

**ბალბასი,** უხეშმატყლიანი, ცხიმკუდიანი, სახორცე-სამატყლე-სარძეო მიმართულების ცხვრის ჯიში. გამოყვანილია მრავალსაუკუნოვანი ხალხ. სელექციით. ბ-თვის დამახასიათებელია სხტომ სახსარზე დაბლა დაშვებული ორბალიშიანი ცხიმკუდი, თეთრი ფერის კიდურებზე, თავსა და ყურების წვერზე — მუქი ლაქები. ერკემლის ცოცხალი მასაა 85—90 *კგ* (უდიდესისა 110); ნერბისა 55—60 *კგ* (უდიდესისა 75); ნაკლავის გამოსავალი 45—50%; კუდზე ცხიმოვანი დანაგროვი ერკემლისა 12 *კგ*-მდე, ნერბისა 5—6 *კგ*. მატყლი არაერთგვაროვანია, სიგრძით 11—17 *სმ*. ნაპარსი ერკემლისა 2,8—3,2 *კგ*, ნერბისა 2,0—2,1. სუფთა მატყლის გამოსავალი 50—65%, იყენებენ ნოხის, ნაბდისა და კამვოლური ნართის დასამზადებლად. მერძეულობა 124--130 *კგ*. ნაყოფიერება 112 —120 ბატკანი 100 ნერბიდან. ბ. კარგად ეგუება მაღალმთიან საძოვარს. აშენებენ სომხ. სსრ-ში, აზერბ. სსრ-ში, ჩრდ. ირანსა და თურქეთში.

**ბალბისებრნი** (Malvaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ძირითადად ბალახებია, იშვიათად — ხეები ან ბუჩქები, რ-ებსაც მორიგეობით განლაგებული თათისებრდანაკვთული ფოთლები აქვს. ყვავილები დიდია, მკვეთრად შეფერილი, ორსქესიანი. ყვავილის ძირში განვითარებულია ე. წ. გარეთა ჯამი. შიგნითა მტვრიანა მრავალია და ძაფებით მილადაა შეზრდილი. ბუტკო ერთია. ნაყოფი მშრალია—კოლოფი ან დანაწევრებული კაკლუჭა. ცნობილია 1600-მდე სახეობა, რ-თა უმრავლესობა ტროპიკებსა და სუბტროპიკებშია გავრცელებული. სსრკ-ში გვხვდება 72 სახეობა; საქართველოში 20. ოჯახში ძირითადად ბოჭკოვანი მცენარეებია. დიდი ეკონ. მნიშვნელობისაა ბამბის ბუჩქი, შედარებით ნაკლებისა — კენაფი და შვია. აღსანიშნავია სამკურნ. სახეობები *ტუხტი* და ბალბა. დეკორატიულია — *ქატმი*, ჩინური ტუხტი, ბაღის ტუხტი და სხვ.

**ბალბო** (Balbo) ჩეზარე (27. XI. 1789, ტურინი,— 3. VI. 1853, იქვე), გრაფი, იტალიის პოლიტ. მოღვაწე, ისტორიკოსი და მწერალი, იტალ. ეროვნ.-განმათ. და გამაერთიანებელი მოძრაობის ზომიერლიბერ. მიმდინარეობის იდეოლოგი (ვ. ჯობერტისა და მ. *აძელიოსთან* ერთად). თავისი პოლიტ. კონცეფცია ჩამოაყალიბა წიგნში „იტალიის იმედები“ (1844), რ-შიც უარყო ბრძოლის რევ. მეთოდები და ერთადერთ გზად გამოაცხადა იტალიის „ზემოდან“ გაერთიანება. მოითხოვდა იტალ. კონფედერაციის შექმნას, რ-საც სათავეში უნდა ჩასდგომოდა მონარქი სავოიის დინასტიიდან. 1848 მარტ-ივლისში ბ. პიემონტის პირველი კონსტ. კაბინეტის მეთაური იყო.

**ბალბოა,** ფულის ერთეული პანამაში (მიმოქცევაშია აშშ-ის დოლართან ერთად), 1 ბ.=100 სენტესიმოს. ოქროს შემცველობა 0,818513 გ.

**ბალდა,** გეგეჭკორის რ-ნის სოფლების *პირველი ბალდის* და *მეორე ბალდის* ძვ. სახელწოდება. ბ. პირველად მოხსენიებულია XVII ს. დასაწყისის ერთი ხატის წარწერაში. „ბალდის მონასტერი“ დატანილია 1737 შედგენილ დას. საქართველოს რუკაზე.

**ბალდრი,** ბ ა ლ დ ე რ ი (ძვ. ნორდული Balder), სინათლისა და გაზაფხულის ღმერთი სკანდინავიურ მითოლოგიაში. *ოდინისა* და *ფრიგის* ძე. მითური გადმოცემით, მისი სიკვდილი ღმერთების (აზების) და მთელი სამყაროს დაღუპვას მოასწავებდა, ამიტომ დედა—ფრიგი ყველაფრისაგან იცავდა, მხოლოდ ფითრი გამორჩა მხედველობიდან. ამით ისარგებლა აზების მტრმა ლოკიმ, ფითრის რტოსგან ხელშუბი გააკეთა, წყვდიადის ბრმა ღმერთს ჰედრს გადასცა და ასპარეზობის დროს ისე მიმართა მისი ხელი, რომ ჰედრმა ბ. განგმირა. მითური გადმოცემით, ბ. მკვდრეთით აღდგება ხოლმე განახლებულ სამყაროსთან ერთად.

**ბალდუსი,** ბ ა ლ დ ო (Baldus, Baldo) (1327—1400), იტალ. იურისტი, *პოსტგლოსატორების* სკოლის წარმომადგენელი, *ბარტოლოს* მოწაფე. როგორც პროფესორი და იურისტი პრაქტიკოსი, დიდი ავტორიტეტით სარგებლობდა. იყო რომისა და კანონიკური სამართლის აღიარებული სპეციალისტი. მისი ნაშრომებიდან განსაკუთრებით აღსანიშნავია იურიდ. დასკვნათა 5 ტომი, რ-იც მიჩნეულია ფეოდ. ეპოქის სამართლის მნიშვნელოვან წყაროდ და ძეგლად.

**ბალეარის კუნძულები** (Baleares), კუნძულთა ჯგუფი ხმელთაშუა ზღვის დას. ნაწილში. შედგება პიტიუსის არქიპელაგის, მალიორკისა და მენორკის კ-ებისაგან. ქმნის ესპ. პროვინცია ბალეარესს. ფართ. 5 ათ. *კმ*². მოსახლ. 558,3 ათ. კაცი (1970). ადმ. ც. და მთავარი ნავსადგური — პალმა. რელიეფში ჭარბობს დაბლობი და ბორცვიანი ზედაპირი. კ. მალიორკის ჩრდ.-დას. ნაწილში აღმართულია 1445 *მ*-მდე სიმაღლის ქედი. კ. მენორკა დაბალი ზეგანია (358 *მ*), რ-იც ზღვისაკენ ფლატეებად ეშვება. განვითარებულია კარსტი. ჰავა ხმელთაშუაზღვიურია; ზაფხული ცხელი და მშრალია, ზამთარი — ნოტიო. ნალექები 400—600 *მმ* წელიწადში. ქვის მუხისა და ალეპოს ფიჭვის ჭალები, მაქვისი, ჯუჯა პალმები და გარიგას რაყები. სუბტროპ. მიწათმოქმედება, უმთავრესად მეხილეობა. თევზჭერა, ტურიზმი.

ბ. კ. უძველესი დროიდან დაკავშირებული იყო ხმელთაშუა ზღვის, წინა აზიის და აფრიკის კულტ. და სავაჭრო ცენტრებთან. ძვ. წ. VI ს-იდან 201 წლამდე ეკუთვნოდა კართაგენს, ძვ. წ. 123 დაიპყრეს რომაელებმა. 798-იდან ეკუთვნოდათ არაბებს (XVII-მდე). ესპანეთის რეკონკისტის შედეგად არაბებისაგან განთავისუფლებული ბ. კ. 1229—1235 შედიოდა არაგონის სამეფოს შემადგენლობაში. 1276 ბ. კ-ზე შეიქ-

მნა დამოუკიდებელი მალიორკის სამეფო. 1349 პედრო IV-მ ბ. კ. კვლავ შეუერთა არაგონს. XV ს-ში ბ. კ. იყო ესპ. სამეფოს ნაწილი. წარმოადგენდა მეკობრეობისა და მონებით ვაჭრობის ცენტრს. XVIII ს-ში ბ. კ. (განსაკუთრებით კ. მენორკა) მნიშვნელოვან როლს თამაშობდა ინგლისს, საფრანგეთსა და ესპანეთს შორის გამართულ ბრძოლაში ხმელთაშუა ზღვის დას. ნაწილზე ბატონობისათვის. 1708—82 კ. მენორკა ეკუთვნოდა ინგლისს (გარდა 1756—63, როდესაც ბ. კ. საფრანგეთისა იყო). ვერსალის ზავით 1783 მენორკა დაუბრუნდა ესპანეთს.

**ბალებისხევი,** სოფელი თიანეთის რ-ნში (ღულელების სოფსაბჭო), ერწოს ქვაბულის სამხრ.-დას. კიდეში. ზ. დ. 1080 *მ*, თიანეთიდან 32 *კმ*. ერწოს მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ღულელებში (3 *კმ*). კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბალერინა** (იტალ. ballerina <გვიანდ. ლათ. ballo—ვცეკვავ), საბალეტო დასის მოცეკვავე ქალი. ტერმინი „ბ.“ იხმარება XIX ს. II ნახევრიდან. რევოლუციამდელ რუსეთში ბ-ის წოდება ენიჭებოდათ საიმპერატორო საბალეტო დასის წამყვან მოცეკვავე ქალებს. წოდების მინიჭებასთან ერთად მოცეკვავეებს ემატებოდათ ხელფასი და უპირატესობა ეძლეოდათ მთავარი პარტიების განაწილების დროს. ამჟამად ბ-ს უწოდებენ ბალეტის ყველა მსახიობ ქალს.

**ბალეტი** (ფრანგ. ballet <იტალ. balletto < გვიანდ. ლათ. ballo — ვცეკვავ), სასცენო ხელოვნების სახეობა, სპექტაკლი, რ-ის შინაარსი გადმოიცემა საცეკვაო-მუს. სახეებით. ტერმინ „ბ-ით“ უმთავრესად გამოხატავდნენ XVI—XIX სს-ში ჩამოყალიბებულ ევრ. ბ-ს, მაგრამ XX ს-ში მან მოიცვა ალმ. ქორეოგრაფიაც.

ევრ. ბ. აღორძინების ეპოქაში წარმოიშვა. XIV ს. ბოლოს თავს იჩენს განსხვავება ყოფითსა და თეატრალიზებულ ცეკვებს შორის. ბ. შეიქმნა იტალიაში (შემდეგ სხვა ქვეყნებშიც) ჩასახული თეატრალიზებული ცეკვის ფორმირების პროცესში. პირველ საბალეტო წარმოდგენად მიჩნეულია 1489 ტორტონაში აზნაურ ბერგონცო დი ბოტოს მიერ მილანის ჰერცოგის ქორწილთან დაკავშირებით დადგმული მითოლ. სიუჟეტის პანტომიმა. XVI ს-ში სცენურ ცეკვას, რ-იც ადრე სპექტაკლებში დივერტისმენტის სახით შედიოდა, საფუძვლად დაედო დრამატურგია და სინთეზური წარმოდგენის ნაწილად იქცა. პირველი მთლიანსიუჟეტიანი სპექტაკლები გაჩნდა საფრანგეთში XVI ს. II ნახევარში (მაგ., ბ. ბალთაზარინის „დედოფლის კომედიური ბალეტი“, პარიზი, 1581). იმ დროს ბ. გამოყოფილი არ იყო სიმღერისა და სალაპარაკო ტექსტისაგან. პროფ. მოცეკვავეების გამოჩენისთანავე იწყება ცეკვის ტექნიკის განვითარება. XVII ს. ბოლოს შემუშავდა საბალეტო სპექტაკლის თემატიკისა და ფორმის განმსაზღვრელი კანონები, შეიქმნა თეატრალიზებული ცეკვის სახეები. ბ-ის განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა იტალ. პროფ. თეატრში — *კომედია დელ'არტეში* გავრცელებულმა ცეკვამ. XVIII ს. ინგლისში, ავსტრიაში, შემდეგ საფრანგეთშიც ბ. საბოლოოდ ჩამოყალიბდა დამოუკიდებელ ხელოვნებად. ლონდონში საბალეტო სპექტაკლებს ქმნიდნენ ჯ. უივერი და მ. სალე. ვენაში ბალეტმაისტერმა ფ. ჰილფერდინგმა და გ. ანჯოლინიმ მიმართეს კლასიკურ ტრაგედიებს. საფრანგეთში ქორეოგრაფმა ჟ. ნოვერმა განაზოგადა და განამტკიცა ახ. ბ-ის თეორია და პრაქტიკა. ნოვერის ძიებათა მიზანი იყო შეექმნა ქმედითი ბ., რ-ის შინაარსი პანტომიმის და მუსიკის საშუალებებით გადმოიცემოდა. მასში გამოყენებული იყო ანტ. მითოლ. და ისტ. სიუჟეტები (ჟ. როდოლფის „მედეა და იასონი“, 1763; ი. შტარცერის „ჰორაციუსი და კურიაციუსი“, 1775 და სხვ.). ბ-ის განვითარებაში უდიდესი როლი შეასრულა 1760 გამოქვეყნებულმა მისმა წიგნმა „წერილები ცეკვის შესახებ“. ნოვერის მიმდევრები — ბალეტმაისტერი ჟ. დობერვალი და სხვ. იცავდნენ ნოვერის ძირითად პრინციპებს, ცდილობდნენ ცეკვაში შეეტანათ მოქმედების ელემენტები. ნოვერის იდეები გაიზიარა საბალეტო თეატრის თითქმის ყველა მოღვაწემ: დანიაში — ვ. გალეოტიმ, იტალიაში — ს. ვიგანომ.

რუსეთში საბალეტო სპექტაკლები სისტემატურად იმართებოდა XVIII ს. 30-იანი წლებიდან. კლასიცისტური მიმართულების პანტომიმურ ბ-ს ნერგავდნენ ბალეტმაისტერი ფ. ჰილფერდინგი და გ. ანჯოლინი; სანტიმენტალიზმის სტილთან ახლო მდგომ ბ-ს XVIII—XIX სს. მიჯნაზე დგამდა ი. ვალბერხი. უკვე XVIII ს. II ნახევარში გაჩნდა სპექტაკლები, რ-ებსაც საფუძვლად ედო რუს. ხალხური ცეკვა (განსაკუთრებით 1812 სამამულო ომის პერიოდში).

ბ-ის მიღწევებმა საფრანგეთსა და რუსეთში განაპირობა რომანტ. ბ-ის წარმოშობა, რ-ის ნიშნები გამომჟღავნდა ჯერ კიდევ 1820-იან წლებში — შ. დიდლოს (კ. კავოსის „ზეფირი და ფლორა“, 1818; მისივე „კავკასიის ტყვე, ანუ სასძლოს აჩრდილი“, 1823) და მისი მიმდევრის ა. გლუშკოვსკის (ფ. შტოლცის „რუსლან და ლიუდმილა ანუ ბოროტი ჯადოქრის — ჩერნომორის დამხობა“, 1812) სპექტაკლებში.

1830-იან წწ. საფრანგეთში საბოლოოდ ჩამოყალიბდა საბალეტო სპექტაკლების ახ. ტიპი — რომანტიკული ბ., რ-ის საუკეთესო ნიმუშებია ბალეტმაისტერ ფ. ტალიონის მიერ შექმნილი ბ-ები (ჟ. შნაიცჰოფერის „სილფიდა“, 1832; ა. ადანის „დუნაის ქალწული“, 1836). ახალმა თემატიკამ გამომსახველობის ახ. საშუალებები მოითხოვა. შეიქმნა ახ. სტილის ცეკვა (განვითარდა ხტომის ტექნიკა, დამკვიდრდა ქალთა თითის წვერებზე ცეკვა). ამ მიმართულების ბრწყინვალე წარმომადგენლები იყვნენ მ. ტალიონი და ფ. ელსლერი. ჟ. პეროს ბ-ები (ჩ. პუნის „ესმერალდა“, 1844; ა. ადანის „კორსარი“, 1858), რ-ებიც ახლოს იყო ეროვნ.-განმათ. იდეებს ნაზიარები რომანტიკოსი პოეტის ხელოვნებასთან, ზემოქმედებდა პათოსით, ემოციური ძალით. რომანტ. ბ-ის ერთ-ერთ განშტოებას წარმოადგენდა დანიელი ბალეტმაისტერის ა. ბურნონვილის ლირ. საცეკვაო დრამები (ჰ. პაულის, ე. ჰელსტედის, ნ. გადესა და ქ. ლუმბიეს „ნეაპოლი“, 1842; ჰ. პაულის „მაყრიონი ჰარდანგერში“, 1853).

XIX ს. II ნახევარში, რომანტიზმის კრიზისის პერიოდში, საბალეტო ხელოვნებამ ევროპაში დაკარგა ღრმა ადამიანური შინაარსი, მიუახლოვდა ფეერიას, რევიუს. ამ მოვლენამ გამოძახილი პოვა რუს. ბალეტშიც. საბალეტო მუსიკის განვითარების ახ. ეტაპი დაკავშირებულია სიმფონისტი კომპოზიტორების პ. ჩაიკოვსკის, ა. გლაზუნოვის სახელებთან.

XX ს. ბ-ში უდიდესი რეფორმები განახორციელა ბალეტმაისტერმა მ. ფოკინმა. მან საბალეტო ხელოვნება დაუქვემდებარა თავისი დროის, კერძოდ, „მირ ისკუსსტვას“ ესთეტ. პრინციპებს. ფოკინის დრამატურგიულად დასრულებულ ერთაქტიან ბ-ებში დაკანონებული საცეკვაო კომპოზიციების ადგილი დაიკავა ახ. ქორეოგრაფიამ, დინამ. საცეკვაო პანტომიმამ, მიმიკური გამომსახველობით გამსჭვალულმა ცეკვამ. ამავე პერიოდში ბ-ის რეფორმის განხორციელება სცადა ა. გორსკიმაც. იგი თავის ბ-ებში აღწევდა სიუჟეტის კომპოზ. მთლიანობას. აკადემიურსა და ახ. მიმართულებას შორის ბრძოლამ დაღი დაასვა საშემსრულებლო ხელოვნებასაც. აკად. ფორმებს ეზიარნენ მ. ქშესინსკაია, ო. პრეობრაჟენსკაია, ე. გელცერი. მ. ფოკინის ბ-ებში მონაწილეობდნენ ტ. კარსავინა, ვ. ნიჟინსკი. სახელგანთქმულმა რუსმა ბალერინამ ა. პავლოვამ თავისი დროის იდეები გამოხატა ბ-ის კლასიკურ ფორმებში.

XIX—XX სს. მიჯნაზე რუს. ბ. გამოიკვეთა, როგორც ეროვნ. კულტ. ერთ-ერთი ყველაზე განვითარებული სახე. რუს. ბ-ის ოსტატთა მიღწევებმა დიდი გავლენა მოახდინა მსოფლიო ქორეოგრაფიაზე, რასაც შედეგად მოჰყვა საბალეტო თეატრის აღორძინება დას. ევროპასა და ამერიკაში. ბ-დმი ინტერესი კიდევ უფრო გაიზარდა 1909-იდან. პარიზსა და ლონდონში გამართული „რუსული სეზონების“ (იხ. ს. *დიაგილევი*) შემდეგ გაჩნდა მრავალი სკოლა „თავისუფალი“ ცეკვისა, რ-ის ფუძემდებლად ითვლება ა. *დუნკანი*. რუს. ბ-ისა და ეროვნ. ტრადიციათა შერწყმის შედეგად თითქმის ყველა ქვეყანაში შეიქმნა ბ-ის საკუთარი ეროვნ. სკოლა. საფრანგეთში 1929-მდე არსებობდა „რუსული სეზონების“ დასის საფუძველზე შექმნილი „ს. დიაგილევის რუსული ბალეტი“, რ-ის ფორმირებაში უდიდესი ღვაწლი მიუძღვით კომპოზიტორებს ი. სტრავინსკის, ს. პროკოფიევს, კ. დებიუსის, მხატვრებს ფ. ლეჟეს და მ. შაგალს, ბალეტმაისტერებს ლ. მიასინს, ჯ. ბალანჩინს და ბ. ნიჟინსკაიას. 20—30-იან წლებში აქტიურად მუშაობდა პარიზის თეატრ „გრანდ-ოპერის“ საბალეტო დასი (ბალეტმაისტერი ს. ლიფარი და სხვ.). 40 — 50-იან წლებში იქმნებოდა სხვა კოლექტივებიც, რ-ებსაც ხელმძღვანელობდნენ რ. პტი, ჟ. ბაბილე, ჟ. შარა. ინგლ. საბალეტო ხელოვნებამ ეროვნ. პანტომიმის ტრადიციები შეუსისხლხორცა რუს. ბ-ის პრინციპებს, რამაც გამოხატულება პოვა ბალეტმაისტერ ნ. დე ვალუას დადგმებში. აშშ-ში ბალეტმაისტერი ჯ. ბალანჩინი ქმნის უსიუჟეტო ბ-ს, რ-შიც განვითარება პოვა მ. პეტიპას პრინციპებმა. ბალეტმაისტერების ე. ტიუდორისა და ა. დე მილის დადგმებში შერწყმულია „თავისუფალი“ ცეკვა კლასიკურ ბ-თან. 30-იან წლებში აღორძინდა დანიური ბ.; დაიწყო ბ-ის აღმავლობა იტალიაში, ავსტრიაში, შვეციაში, II მსოფლიო ომის შემდეგ — იუგოსლავიაში, ჰოლანდიაში, გერმ. ფედერ. რესპუბლიკაში. ბ. განვითარდა პოლონეთში, უნგრეთში; საბალეტო თეატრები დაარსდა ჩეხოსლოვაკიაში, გერმ. დემოკრ. რესპუბლიკაში, რუმინეთსა და ბულგარეთში; ბ. გაჩნდა ისეთ ქვეყნებში, სადაც ადრე არ იყო საბალეტო ხელოვნება (თურქეთი, იაპონია, ავსტრალია და სხვ.). ესპანეთში დაიწყო ეროვნ. კლასიკური ცეკვის აღორძინება. ლათ. ამერიკის ქვეყნებში ბალეტმაისტერები მიმართავდნენ ეროვნული და „თავისუფალი“ (მექსიკა), „თავისუფალი“ და კლასიკური (ჩილე, კუბა) ცეკვის შერწყმას. აზიის ქვეყნებში (ინდოეთი, ინდონეზია, შრი-ლანკა, კორეის სდრ და სხვ.) აღდგა ხალხ. და სცენური ცეკვის ეროვნ. ტრადიციები, რ-ის საფუძველზეც იქმნება თანამედროვე წარმოდგენები. საცეკვაო ფოლკლორს სწავლობენ აფრიკის ქვეყნებში.

ოქტ. რევ. გამარჯვებისთანავე საფუძველი ეყრება საბჭ. ბ-ს, რ-მაც გააგრძე-


ბალეტი. სცენა ა. მაჭავარიანის ბალეტიდან «ოტელო».


ბალეტი. სცენა დ. თორაძის ბალეტიდან «გორდა».

ლა აკად. ბ-ის ტრადიციები და მ. ფოკინის მიმართულება, განავითარა და გაამდიდრა იგი. მრავალეროვნ. საბჭ. ბ. ერთგვაროვანია თავისი მხატვრულ-ესთეტ. პრინციპებით, მისი ხელოვნება ხელმისაწვდომია მასებისათვის, იგი ნერგავს სოციალ. ჰუმანიზმის პრინციპებს. ბ-ის ოსტატებისათვის საერთოა რეალისტური მეთოდი, რაც არ გამორიცხავს ფორმათა მრავალფეროვნებას. საბჭ. ბ-მა განვლო განვითარების რამდენიმე ეტაპი: 1920-იან წლებში დაიწყო ახალი, რევ. და თანამედროვე შინაარსისა და მისი შესატყვისი ფორმის ძიება. ბალეტმაისტერმა თ. ლოპუხოვმა შექმნა საცეკვაო ალეგორია, საცეკვაო პლაკატი; ბალეტმაისტერი კ. გოლეიზოვსკი ცდილობდა ეპოქის სულისკვეთება გამოეხატა ემოციური მოქმედებით, რისთვისაც იყენებდა ა. სკრიაბინის, კ. დებიუსის, ს. პროკოფიევის მუსიკას. 30—50-იანი წწ. საბჭ. ბ-ის მთავარ ჟანრს წარმოადგენდა კლასიკური ლიტ-რის სიუჟეტებზე შექმნილი მრავალაქტიანი საცეკვაო დრამა, შემუშავდა სასცენარო, მუსიკალური და ქორეოგრაფიული დრამატურგიის ახ. პრინციპები. ამ მხრივ წარმატებით მუშაობდნენ ბალეტმაისტერები რ. ზახაროვი (ბ. ასაფიევის „ბახჩისარაის შადრევანი", 1934), ლ. ლავროვსკი (ს. პროკოფიევის „რომეო და ჯულიეტა", 1940), ვ. ბურმეისტერი (ს. ვასილენკოს „ლოლა", 1943). დრამ. ბ-ის ტენდენციებმა მკვეთრი გამოხატულება ჰპოვა გ. ულანოვას ხელოვნებაში. 20—30-იანი წლების მიჯნაზე გაჩნდა ბ-ის „გმირული" არტისტის ახ. ტიპი, რ-იც ენერგიულად, ქმედითად აღიქვამდა ცხოვრებას; მ. სემიონოვა, ვ. ჭაბუკიანი, ა. ერმოლაევი; სახელი გაითქვეს კ. სერგეევმა, ტ. ვეჩესლოვამ, ნ. დუდინსკაიამ, ო. ლეპეშინსკაიამ, ა. მესერერმა, გ. გაბოვიჩმა.



ბალეტი. სცენა დ. თორაძის ბალეტიდან «გორდა».

30-იან წლებში გაჩნდა საბალეტო თეატრები ბევრ მოკავშირე რესპუბლიკაში. შეიქმნა თვითმყოფადი სპექტაკლები ეროვნ. თემაზე: კ. დანკევიჩის „ლილეა", მ. სკორულსკის „ტყის სიმღერა" — უკრაინაში (1946); მ. კროშნერის „ბულბული"— ბელორუსიაში (1939); ბ. ბროვცინის „სემურგი" — უზბეკეთში (1964); ვ. ველიკანოვის „კამბარი და ნაზიმი" — ყაზახეთში (1938); ა. ბადალბეილის „ქალწულის კოშკი" (1940), ყ. ყარაევის „შვიდი მზეთუნახავი" (1952) — აზერბაიჯანში; ე. ოჰანესიანის „მარმარი" (1957) — სომხეთში; ს. ბალასანიანის „ლეილი და მაჯნუნი" (1947)—ტაჯიკეთში და სხვ. მოკავშირე რესპუბლიკების ბ-ების ბევრ წარმომადგენელს მიენიჭა სსრკ სახ. არტისტის საპატიო წოდება, მ. შ. ვ. ჭაბუკიანს, ვ. ნადირაძეს (ვრონსკი).

ქართველი მაყურებელი კლასიკურ ბ-ს გაეცნო მას შემდეგ, რაც თბილისში 1851 გაიხსნა საოპერო თეატრი. 1854 წარმოდგენილ იქნა პირველი საბალეტო სპექტაკლი—კომპოზიტორ შმიდტის „გიტანა". 900-იანი წლებიდან თბილისში გასტროლებზე ჩამოდიოდნენ უცხოელი და მსოფლიოში სახელგანთქმული რუსი მოცეკვავეები. ეროვნ. ბ-ის აღმავლობა დაიწყო საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. 1920—1922 წწ. თბილისის საბალეტო დასმა, რ-საც მ. მორდკინი ხელმძღვანელობდა, მაღალ საშემსრულებლო ოსტატობას მიაღწია.

სხვადასხვა დროს საბალეტო დასში მუშაობდნენ მ. ბაუერი, მ. კაზინეცი, ე. გვარამაძე, ნ. რამიშვილი, მ. ლეონოვა, კ. მიულერი, თ. ჭაბუკიანი, ო. პილერი, კ. სალნიკოვა, ლ. და ე. სემიონოვები, მ. სულხანიშვილი, ი. სუხიშვილი, ი. არბატოვი, ს. სემიონოვი, გ. ბარხუდაროვი, ს. გორსკი, ვ. იარიგინა და სხვ.

30-იანი წლები და 40-იანი წლების დამდეგი აღინიშნა ცნობილი საბჭ. ბალეტმაისტერების მიერ განხორციელებული მნიშვნელოვანი დადგმებით: 1930 რ. გლიერის „წითელი ყაყაჩო" (ბალეტმაისტერი ს. სემიონოვი. მხატვარი ი. გამრეკელი); 1931/32 სეზონში—ჩ. პუნის „კუზიანი კვიცი", ა. ადანის „კორსარი", შ. გუნოს „ვალპურგის ღამე" (ბალეტმაისტერი ვ. კანონოვიჩი, მხატვარი ი. ნოვაკი), ლ. მინკუსის „დონ-კიხოტი" (ბალეტმაისტერი ვ. ჭაბუკიანი); 1932/33-ში — პ. ჩაიკოვსკის „გედის ტბა" (ბალეტმაისტერი და მხატვარი ი. არბატოვი); 1933/34-ში — ლ. დელიბის „კოპელია", ა. ბოროდინის „ყივჩაყური ცეკვები", „ბაკქანალია" კ. სენ-სანსისა და ა. გლაზუნოვის მუსიკის მიხედვით (საბალეტო დივერტისმენტი, ბალეტმაისტერი ვ. გამსახურდია, მხატვარი ი. ფარაჯანოვი); 1934/35-ში — იორკინის დადგმით — „გედის ტბა" (მხატვარი ს. ვირსალაძე), ლ. მინკუსის „დონ-კიხოტი", „ვალპურგის ღამე", (მხატვარი ი. ფარაჯანოვი); 1936 დეკემბერში შედგა ა. ბალანჩივაძის „მზეჭაბუკის" („მთების გული") — პირველი ქართული ბალეტის — პრემიერა (სცენარი გ. ლეონიძისა, დადგმა ვ. ჭაბუკიანისა, მხატვარი ს. ვირსალაძე, დირიჟორი ე. მიქელაძე). 1938 იგივე სპექტაკლი „მთების გულის" სახელწოდებით დაიდგა ლენინგრადის ს. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრში (დადგმა ვ. ჭაბუკიანისა, სცენარი გ. ლეონიძისა, დრამატურგიული რედაქცია ნ. ვოლკოვისა, დირიჟორი მ. კარპოვი, მხატვარი ს. ვირსალაძე); 1938 დაიდგა „მალთაყვა" (მუსიკა შ. თაქთაქიშვილისა, სცენარი გ. თაქთაქიშვილისა) — პირველი ქართ. ბალეტი საბჭ. თემაზე (დამდგმელები ბალეტმაისტერები დ. ჯავრიშვილი, ვ. ლიტვინენკო, რეჟისორი ა. თაყაიშვილი, მხატვარი თ. აბაკელია, დირიჟორი ო. დიმიტრიადი); 1939/1940 წლებში ს. სერგეევმა დადგა ბ. ასაფიევის „ბახჩისარაის შადრევანი" (მხატვარი ნ. უშინი) და ა. ბალანჩივაძის „მთების გული" (მხატვარი ი. გამრეკელი).

1930—40 საბალეტო დასის შემადგენლობაში სხვადასხვა დროს მუშაობდნენ ბალეტის მსახიობები: ი. ალექსიძე, ჯ. ბაგრატიონი, დ. დმიტრიევი, ს. ვეკუა, ლ. ვოინოვა, ვ. ივაშკინი, ნ. კამკოვა, დ. კირსანოვი, ვ. ლიტვინენკო, ი. ლიტვინენკო-არდი, ო. მაჩაბელი, კ. ნადირაშვილი, ს. ნონიაშვილი, ა. პუშკინი, საფაროვა, ო. სტალინსკი, მ. სულხანიშვილი, ა. ჩიხლაძე და სხვ.

ქართ. ბალეტის განვითარება ბევრად იყო დამოკიდებული კადრების აღზრდაზე. 1916 თბილისში შეიქმნა საბალეტო სტუდია მ. პერინის ხელმძღვანელობით. 1920 სტუდია გარდაიქმნა „სახელმწიფო თეატრის საბალეტო სკოლად" (დირექტორი დაარსებიდან 1934-მდე მ. პერინი).

1934/35 ბალეტმაისტერ დ. ჯავრიშვილის ინიციატივით შეიქმნა შვიდწლიანი „სახელმწიფო ქორეოგრაფიული სტუდია" (დირექტორი 1934 — 50 წლებში დ. ჯავრიშვილი), აღნიშნულ სტუდიასთან 1935 ჩამოყალიბდა ფილიალი მ. პერინის ხელმძღვანელობით.

1941 საბალეტო დასს სათავეში ჩაუდგა სსრკ სახ. არტისტი ვ. ჭაბუკიანი, 1950—73 იგი ხელმძღვანელობდა ქორეოგრაფიულ სტუდიას (ამჟამად ქორეოგრაფიული სასწავლებელი). ჭაბუკიანმა კლასიკური ბალეტის რეალისტური ტრადიციებისა და ქართ. ხალხ. საცეკვაო ხელოვნების საფუძველზე ჩამოაყალიბა ეროვნ. ბალეტი.

ომის შემდგომ პერიოდში ქართ. ბ-ის განვითარებაში თავისი წვლილი შეიტანეს აგრეთვე ბალეტმაისტერებმა გ. დავითაშვილმა, ზ. კიკალეიშვილმა, ვ. დოლიძემ, თ. სანაძემ, ა. წერეთელმა, ა. ჭიჭინაძემ.

1940-იდან სხვადასხვა დროს დასში მოღვაწეობდნენ ც. ბალანჩივაძე, ვ. გუნაშვილი, ზ. კიკალეიშვილი, კ. ლოლაძე, რ. მაღალაშვილი, ლ. მითაიშვილი, ე. მინსკაია (გელოვანი), ბ. მონავარდისაშვილი, ნ. პაპინაშვილი, გ. პატარაია, თ. სანაძე, ა. წერეთელი, ვ. წიგნაძე, რ. წულუკიძე, ი. ჯანდიერი, ი. იასინსკაია, უკანასკნელ წლებში — ვ. აბულაძე, ვ. აბაშიძე, გ. აბესაძე, ზ. ამონაშვილი, ნ. არობელიძე, მ. გოდერძიშვილი, ნ. მახათელი, მ. მახარაძე და სხვ.

1972-იდან თბილისის საბალეტო დასს სათავეში უდგას ბალეტმაისტერი გ. ალექსიძე.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 289—289.

**ბალეტმაისტერი** (გერმ. Balletmeister), საბალეტო სპექტაკლების, აგრეთვე საოპერო, საოპერეტო, დრამ. წარმოდგენების ქორეოგრაფიული ნაწილის ავტორი და დამდგმელი. ბ. ქმნის ქორეოგრაფიულ მოძრაობათა ისეთ სისტემას, რ-იც მკაფიოდ ხსნის მხატვრულ სახეებსა და სპექტაკლის იდეას. XX ს-ში შეიქმნა ტერმინ „ბ-ის" სინონიმი — ქორეოგრაფი.

**ბალზაკი** (Balzac) ონორე დე (20. V. 1799, ტური, — 18. VIII. 1850, პარიზი), ფრანგი მწერალი. მამამისმა, ქ. ტურის მერის თანაშემწემ, გლეხური გვარი ბალსა არისტოკრ. დე ბალზაკად გადაიკეთა. დედა პარიზის წვრილბურჟ. ოჯახიდან იყო გამოსული. 1803-იდან ბ. მიაბარეს ერთ-ერთ პანსიონში, 1807-იდან — ვანდომის სას. კოლეჯში. 1814 ოჯახი პარიზში გადასახლდა. ბ. ჯერ ნოტარიუსის კანტორაში მუშაობდა, თან ლიტ-რის ლექციებს ისმენდა სორბონის უნ-ტში, 1816-ში კი მამის ნებით სამართლის სკოლაში შევიდა. 1819 დაამთავრა იგი, მაგრამ ოჯახს განუცხადა, რომ მისი მოწოდება ლიტ-რა იყო, განმარტოვდა მანსარდაში და წერას შეუდგა. პირველი ლიტ. ცდა — ტრაგედია „კრომველი" (1820) სუსტი აღმოჩნდა. 1822-იდან ბ-მა გზა გაიკვლია მკითხველისაკენ: ფსევდონიმით გამოაქვეყნა რამდენიმე მოდური რომანი, რ-ებიც შემდგომ თვითონვე უარყო. ხელმოცარულმა კომერც. საქმეებს მიჰყო ხელი. ბედი სცადა გამომცემლისა და მესტამბის როლში, მაგრამ ეს ცდაც იმით დამთავრდა, რომ დაედო ვალი, რ-მაც შემდეგ მისი ლიტ. ჰონორარის უდიდესი ნაწილი ჩანთქა. პირველი რომანი, რ-იც ბ-მა თავისად აღიარა და საზოგადოებაშიც გახმაურდა, იყო „შუანები" (1829). მას მოჰყვა: „ქორწინების ფიზიოლოგია" (1830), „გობსეკი" (1830), „უცხო შედევრი" (1831), „შაგრენის ტყავი" (1831), „ოცდაათი წლის ქალი" (1831). ბ-მა შესანიშნავი მთხრობელის სახელი მოიხვეჭა; მას დაუმეგობრდნენ გავლენიანი პირები, არისტოკრატი ქალები, რ-თა მეოხებით მაღალი წრის კარი გაეღო; მოსდიოდა მკითხველთა უამრავი წერილი. ერთ-ერთმა ასეთმა წერილმა 1832 სათავე დაუდო პოლონელი თავადის ცოლთან ე. ჰანსკასთან ბ-ის ხანგრძლივ რომანს, რ-იც 18 წლის თავზე, მწერლის გარდაცვალებამდე 5 თვით ადრე, მათი შეუღლებით დამთავრდა. 1832-იდან ბ-მა დაწერა რომანები და მოთხრობები: „სოფლის ექიმი" (1833), „ეჟენი გრანდე" (1833), „სერაფიტა" (1833), „აბსოლუტის ძიება" (1834), „მამა გორიო" (1834—35), „ცელქი მოთხრობები" (1832—37)... მან სამწერლო დიდების მწვერვალზე შედგა ფეხი, მცირე ხნით აისრულა კიდეც „ბრწყინვალე ცხოვრების" ნატვრა, ნამდვილი ბალზაკების გერბიც მიითვისა და ნაწილობრივ გოროზი არისტოკრ. წრეების აღიარებასაც მიაღწია. 1834-იდან ბ-მა პერსონაჟთა გამეორება დაიწყო სხვადასხვა ნაწარმოებში: მას მოუმზიფდა გეგმა, თავისი თხზულებებით შეექმნა ერთიანი „ადამიანური კომედია", რ-შიც 137 ნაწარმოები უნდა შესულიყო. 1834 შემდეგ დაიწერა: „გამქრალი ოცნებანი" (1837—39), „ნუსინგენის სახლი" (1838), „კურტიზანების ბრწყინვალება და სიღატაკე" (1839—47),

„გლეხები“ (1844), „კუზინ ბეტი“ (1846), „კუზენ პონსი“ (1847) და სხვ. ბ. მწირივით ცხოვრობდა, ალყაშემორტყმული ულმობელი კრედიტორების მიერ, ჩქარობდა შეესრულებინა თავისი გეგმა და ვალებიც გაესტუმრებინა; ამავე დროს, თავს არ ანებებდა სარდინიაში ვერცხლის მადნის მოპოვებისა და პოლონეთ-საფრანგეთს შორის ხე-ტყის ალებ-მიცემობის წამოწყების ფანტასტ. პროექტებს. ამ პირობებში მან გამოიჩინა არაადამიანური შრომისმოყვარეობა, 16—18 საათს მუშაობდა დღე-ღამეში და რკინის ჯანმრთელობა უძილობითა და ყავის სმით გაინადგურა.

ბ-მა მოასწრო 85 რომანისა და მოთხრობის დაწერა და დატოვა 50-მდე თხზულების მეტ-ნაკლებად სრული მონახაზი; შექმნა 2000-პერსონაჟიანი ეპოპეა — მთელი საზოგადოება, რ-საც საკუთარი გენეალოგია, გეოგრაფია და ცხოვრების ფილოსოფია აქვს. ეს ფილოსოფია გამომდინარეობს მწერლის მატერიალ. მსოფლმხედველობიდან, რ-იც ზოგი რამით შუა საუკ. მისტიკურ მატერიალიზმს წააგავს. იგი შთაგონებული იყო ბიუფონის, კიუვიეს, სენტ-ილერის საბუნებისმეტყველო მოძღვრებებითა და მეთოდებითაც, რ-ებიც მხატვრულ პროზაში გადაჰქონდა. თავისი თხზულებებისათვის ბ-მა უამრავი ფაქტი შეაგროვა ბურჟ. საზ. ყოფიდან, ღრმად შეისწავლა დედაქალაქის, პროვინციისა და სოფლის, ბირჟის, ბანკის, ნოტარიუსის კანტორების, რედაქციების, სასამართლოს, ბუდუარისა თუ სალონის ცხოვრება მათი უწვრილმანესი დეტალებით.

ავტორისავე კლასიფიკაციით, „ადამიანური კომედია“ შედგება ზნე-ჩვეულებათა, ფილოს. და ანალიტიკური ეტიუდებისაგან. თავის მხრით, ზნე-ჩვეულებათა ეტიუდებში შემავალი ნაწარმოებები ქმნიან კერძო, პროვინციული, პარიზის, სამხედრო, პოლიტიკური და სოფლის ცხოვრების სცენებს. „ადამიანური კომედია“ ბ-მა დანტეს „ღვთაებრივი კომედიის“ საპირისპიროდ შეარქვა თავის ქმნილებას. მან აქ მხატვრული ასახვის ობიექტად მოგვცა ამქვეყნიურობა, ე. ი. თანამედროვე ბურჟ. საზ-ბა, მისი მხატვრული სინთეზი. „მე ვადგენ ბიწიერებისა და სათნოების ინვენტარს, ალვნიშნავ ვნებათა ღელვის უმთავრეს გამოხატულებათ, ვხატავ ხასიათებს, ალვნუსხავ საზ. ცხოვრების უმთავრეს მოვლენებს. მე, შესაძლოა, დავწერე ისტორია, რომელიც დავიწყებულია ისტორიკოსების მიერ, სახელდობრ, ზნე-ჩვეულებათა ისტორია“, — წერდა ბ.; მან შექმნა ფინანსისტებისა და ბირჟის სპეკულანტების, ნოტარიუსებისა და ადვოკატების, სამხ. პირებისა და მოხელეების, რესპუბლიკელებისა და მონარქისტების, მეცნიერთა და ხელოვანთა, კარიერისტი ახალგაზრდებისა და გადაგვარებული არისტოკრატების, გამყიდველი ჟურნალისტებისა და საეჭვო ზნეობის დედაკაცთა ტიპების გალერეა. ამ საზოგადოებაში მატერ. ინტერესი ჩრდილავს ყველაფერს; ჟამოძრავებელი ღერძი აქ ფულის სიყვარულია. მაგრამ თუ ბ. რეალისტია ფაქტების დაგროვებაში, სოც. გარემოსა და ადამიანის ცხოველური ინსტინქტების ასახვაში, თუ მისი რომანები საფრანგეთის სამი თაობის — პირველი იმპერიის, რესტავრაციისა და ივლისის მონარქიის მხატვრულ სურათს წარმოადგენს, მეორე მხრით, მას ახასიათებს რომანტიკული ინტერესი იდუმალი თუ არაჩვეულებრივი მოვლენებისადმი, რთული ინტრიგები, ცოტა არ იყოს მელოდრამის სიყვარულიც. მისთვის დამახასიათებელია აგრეთვე ფილოს. ტირადები, მსჯელობანი სოც. თუ მორალურ თემებზე, რის გამოც მოთხრობის მსვლელობა ხშირად ფერხდება. ბ-ის სტილი არ არის თანაბარი. მკვეთრი, გონებამახვილი აფორიზმების საოცრად ორიგინ. და ელვარე სახეების გვერდით გვხვდება გაზვიადებული მეტაფორებიც, მაღალფარდოვანი და ფუყე გამოთქმებიც. მაგრამ მას ბადალი არ ჰყავს სიბუნწის, სიხარბის, უძლებობის, ავხორცობის, პატივმოყვარეობის, სიძულვილის, სიყვარულის, მამაშვილური გრძნობების, სულიერი სიმტკიცის, სიკეთის, ერთი სიტყვით, ყველა იმ ძლიერი ვნებათა ღელვის გადმოცემაში, რ-ებიც მის გმირებს ხასიათის სიდიადეს ანიჭებს მათი მორალური ან ფიზ. სიმახინჯის მიუხედავადაც. სოც. პლანში ბ-ის შემოქმედება მიუკერძოებლად ადასტურებს არისტოკრ. დაცემას, ბურჟ. გაბატონებას და მომავლისათვის ფრიად რადიკალური დასკვნების გამოტანის წინამძღვრებს იძლევა. თავისი შემოქმედებით ბ-მა მსოფლიო ლიტ-რაში სათავე დაუდო ახლებურ, მონუმენტურ, კრიტიკულ რეალიზმს. „რეალიზმის ერთ-ერთ უდიდეს გამარჯვებად, მოხუც ბალზაკის ერთ-ერთ ყველაზე ძვირფას თვისებად მე ის მიმაჩნია, რომ ის იძულებული იყო საკუთარი კლასობრივი სიმპათიებისა და პოლიტიკური ცრურწმენის წინააღმდეგ წასულიყო, ის, რომ იგი ხედავდა თავისი სანუკვარი არისტოკრატების დაცემის გარდუვალობას და აგვიწერა მათ ისეთ ადამიანებად, რომლებიც უკეთეს ხვედრს არ იმსახურებენ, და ის, რომ იგი მომავლის ნამდვილ ადამიანებს ხედავდა იქ, სადაც შეიძლებოდა იმ დროს მათი პოვნა“, — წერდა ფ. ენგელსი. ერთგვარი ავტონ. ადგილი უკავია ბ-ის შემოქმედებაში პიკანტური ნოველების კრებულს „ცელქ მოთხრობებს“; ეს არის უბადლო მოვლენა გასული ეპოქების — აღორძინებისა და შუა საუკუნეების — კულტურის შეგრძნების თვალსაზრისით. ბ-ის შემოქმედებაში შეინიშნება ქართ. თემატიკით დაინტერესების კვალი („ოქროსფერთვალება ქალიშვილი“, „უცხო შედევრი“).

*გ. ქიქოძე.*

ბ-ის შემოქმედებას იცნობენ მთელ მსოფლიოში, იგი მრავალ ენაზეა თარგმნილი. ქართულად მის თხზულებათა თარგმნას XX ს. 30-იან წლებში ჩაეყარა საფუძველი გ. ქიქოძემ.

*თხზ.*: Œuvres complètes, v. 1—28, P., 1956—63; Собр. соч., т. 1—24, М., 1960; გობსეკი. — შაგრენის ტყავი. — პოლკოვნიკი შაბერი. მოთხრობები, თბ., 1952; ვენდეტა. — პიერ გრასუ. — წითელი სასტუმრო. — უცხო შედევრი. — ეჟენი გრანდე. — მამა გორიო, თბ., 1959; გამქრალი ოცნებანი, თბ., 1967.

*ლიტ.*: მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩეული წერილები, თბ., 1949; გამსახურდია კ., პონორე დე ბალზაკი, კრ.: კრიტიკა, [წ.] 1, თბ., 1956; ფანჩულიძე დ., ნარკვევები ფრანგული ლიტერატურის ისტორიიდან, თბ., 1974; ქიქოძე გ., ონორე ბალზაკი, მის წგნ.: მოგონებები, სიტყვები და წერილები, თბ., 1956; ცვაიგი ს., ბალზაკი, თბ., 1963; Паевская А., Данченко В., О. де Бальзак. Библиография русских переводов и критической литературы на русском языке. 1830—1964, М., 1965; Pradalié G., Balzac historien, P., 1955.

**ბალზაკი** (Balzac) ჟან ლუი გეზ დე (1597, ანგულემი, — 18. II. 1654, იქვე), ფრანგი მწერალი. იყო ფრანგ. აკად. წევრი (1634). კარდინალმა რიშელიემ იგი სახელმწ. მრჩევლად და საფრ. ისტორიოგრაფად დანიშნა. ბ. ავტორია ტრაქტატებისა „ხელმწიფე“ (1631), „ქრისტიანული სოკრატე“ (1652), „არისტიპე“ (გამოქვეყნდა 1658) და სატირისა „მოხუცი“ (1648). ცალკე წიგნებად გამოიცა მისი „მსჯელობანი“ (1657) და „წერილები“ (1624). ბ-ის შემოქმედებამ, განსაკუთრებით მისმა ბრწყინვალე სტილმა, კეთილმყოფელი გავლენა მოახდინა ფრანგ. პროზის განვითარებაზე.

**ბალზამი** (ბერძნ. balsamon — არომატული ფისი), ორგანული ნაერთების რთული ნარევი, რ-ის შედგენილობაში შედის ეთერზეთები, მათში გახსნილი ფისები, არომატული ნაერთები და სხვ. კომპონენტები. ბ-ები არომატული, სიროფისმაგვარი სითხეებია, რ-თა უმრავლესობა ჰაერზე თანდათან მყარდება. იხსნება ზოგიერთ ორგ. გამხსნელში (სპირტი, ეთერი, ქლოროფორმი, ბენზინი და სხვ.), წყალში თითქმის არ იხსნება. ბ-ების უმრავლესობა წარმოიქმნება მცენარეებში როგორც ნორმალური ცვლის პროდუქტი და გროვდება მცენარის ქერქის უჯრედშორის სათავსებში ან ქერქის სავალებში, ზოგი კი — მცენარეებში პათოლ. პროცესების შედეგად, მაგ., ქერქის დაზიანებისას. განასხვავებენ პერუს, კანადის, კოპაის და სხვ. სახის ბ-ს. ბ-ს ფართოდ იყენებენ კოსმეტიკაში, მედიცინაში სხვადასხვა წამლის დასამზადებლად გარეგანი, იშვიათად შინაგანი ხმარებისათვის. ბ. სადეზინფექციო და ლპობის საწინააღმდეგო საშუალებაა. იყენებენ აგრეთვე ლაქების დასამზადებლად.

**ბალზამის ხე,** *ბალზამის* შემცველი მრავალი ტროპიკული და სუბტროპიკული ხის, იშვიათად ბუჩქის კრებითი სახელწოდება. ბ. ხ-ს უფრო ხშირად უწოდებენ პარკოსანთა ოჯახის Myroxylon-ის გვარის სამხრ.-ამერ. სახეობებს (M. balsamum, M. pereira), რ-ებიც შეიცავენ ტოლუს და პერუს ბალზამს. კოპაის ბალზამს ღებულობენ ცეზალპინიასებრთა ოჯახის Copaifera-ს გვარის ზოგიერთი სამხრ.-ამერ. სახეობისაგან. მრავალი ბ. ხ. ცნობილია ბურსერასებრთა ოჯახიდან. მაგ., არაბეთის ნ.-კ-ის სამხრ.-დას-ში და სომალიში ველურად იზრდება Commiphora opobalsamum, რ-იც გამოჰყოფს ძვირფას მექის ბალზამს.

**ბალთა,** ტანსაცმლის (ჩვეულებრივ, სარტყლის), იარაღის ან ცხენის აკაზმულობის (ავშარა, ალვირი და სხვ.) ლითონის სამკაული, ფირფიტა, რ-ის ზედაპირი თითქმის ყოველთვის შემკულია სხვადასხვა გამოსახულებით, გავარსით, გრეხილით, ფერადი თვლებით. უკანა მხარეს აქვს ქსოვილზე ან ტყავზე დასამაგრებელი ყუნწი. ამავე მიზნით ბ-ს ზოგჯერ უკეთდებოდა ნახვრეტები.

საქართველოში ბ. გვხვდება ბრინჯაოს ხანიდან. ცნობილია არმაზისხევში აღმოჩენილი ოქროს თვალედი ბ-ები. ზოგჯერ უენო *აბზინდას* ბ-ს უწოდებენ.

*ი. გაგოშიძე.*

**ბალთა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში, შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. დას. ფრონის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ბზისხევი, გვირგვინა, ლაშებალთა, ლოპანი, მეტეხი, სერიბალთა, ფათქინეთი, ქალეთი, წნელისი). ზ. დ. 830 *მ*, ზნაურიდან 9 *კმ*, აგარიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 12 *კმ*. თიღვის კოლ-ბა (მემინდვრეობა). საშ. სკოლა (ინტერნატით), კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბალთა,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (ლელიანის სოფსაბჭო), მდ. ალაზნის მარცხ. მხარეს (გაღმამხარი). ზ. დ. 230 *მ*, ლაგოდეხიდან 33 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 45 *კმ*. ფ. ენგელსის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ლელიანში (1 *კმ*).

**ბალი** (Bally) შარლ (4. II. 1865, ჟენევა, — 10. IV. 1947, იქვე), შვეიცარიელი ენათმეცნიერი. ჟენევის საენათმეცნიერო სკოლის ერთ-ერთი მთავარი წარმომადგენელი და ფ. დე *სოსიურის* მიმდევარი. ბ-მ ა. სეშესთან ერთად, მსმენელთა ჩანაწერების მიხედვით, გამოსცა სოსიურის „ზოგადი ენათმეცნიერების კურსი“ (1916). ბ. იკვლევდა ფრანგ. ენას, ზოგადი ენათმეცნიერების, კერძოდ, სტილისტიკის თეორ. საკითხებს; მისი ძირითადი ნაშრომებია „ფრანგული სტილისტიკა“ (ტ. 1—2, 1909), „ენა და ცხოვრება“ (1913),



ბალეტი. სცენა ა. ბალანჩივაძის ბალეტიდან «მთების გული».



ო. ბალზაკი.

„ზოგადი ენათმეცნიერება და ფრანგული ენათმეცნიერება" (1932).

**ბალი** (Cerasus avium), ალუბლის გვარის ხეხილოვანი მცენარე ვარდისებრთა ოჯახისა. ხე ინტენსიურად იზრდება (სიმაღლე 15—20 *მ*-მდე), აქვს მორიგეობით განლაგებული ტოტები და სწორი, მაღალი შტამბი. ფოთოლი მოგრძო ელიფსური ფორმისაა, ყვავილი — თეთრი, ქოლგებად შეკრებილი, ნაყოფი კურკიანა—მომრგვალო ან გულისებრი, სხვადასხვა შეფერილობის (ყვითელი, ვარდისფერი, წითელი და შავი). ნაყოფის რბილობი წვნიანია, კურკას ცუდად ეცლება და სიმკვრივის მიხედვით იყოფა ბიგაროებად (მკვრივი რბილობი) და გინებად (ნაზი რბილობი). ამ უკანასკნელს განეკუთვნება უმთავრესად საქართველოში გავრცელებული ბ-ის ადგილ. ჯიშები. ბ-ს მყნობით ამრავლებენ (ამონაყარს არ იძლევა; გამონაკლისია ქართული ბ.), საძირეებად იყენებენ *ბალამწარას*, *ბალღუჯას* და ბ-ის კულტურული ჯიშების თესლნერგებს. ბ. კულტივირებულია მსოფლიოს ბევრ ქვეყანაში, სსრკ-ში — შუა აზიაში, სამხრ. უკრაინაში, ამიერკავკასიაში, ჩრდ. კავკასიასა (განსაკუთრებით დაღესტანში) და მოლდავეთში. საქართველოში ბ. გავრცელებულია მეხილეობის ყველა რ-ნში და კურკოვანი კულტურების ნარგაობათა 72%-ს შეადგენს. იგი ზომიერი კლიმატის, სინათლის მოყვარული მცენარეა. მაღალხარისხოვან მოსავალს იძლევა ნეშომპალაკარბონატულ ან ლამიან ნიადაგებზე. ხელსაყრელ პირობებში ყოველწლიურად მსხმოიარობს, საშ. მოსავლიანობა 50—60 *ც/ჰა*. ბ. საადრეო ხილია (მწიფდება მაისსა და ივნისში), ნაყოფი შეიცავს 10—15% შაქარს (გლუკოზა, ფრუქტოზა, ნაკლებად საქაროზა), 0,2—1,1% მჟავას (უმთავრესად ვაშლისას), C ვიტამინსა და კაროტინს. იყენებენ სუფრის ხილად, კომპოტის, მურაბისა და წვენის დასამზადებლად. სსრკ-ში ბ-ის გავრცელებული ჯიშებიდან აღსანიშნავია ნაპოლეონის ვარდისფერი, მარკის ადრეულა, დროგანის ყვითელი და სხვ. აღნიშნული ჯიშების გარდა საქართველოში ფართოდაა ცნობილი ადგილ. ჯიშები — ჭოპორტულა, კახაბალი, მუშუბალი; დარაიონებული ჯიშებია თათრული შავი, ხარისგულა და დროგანის ყვითელი. ეს უკანასკნელი უხვმოსავლიანი, საკმაოდ ყინვაგამძლე, საკონსერვო დანიშნულების საგვიანო ჯიშია და საქართველოში გავრცელების მიხედვით ბ-ის ნარგაობის 42,2%-ს შეადგენს. ბ. ავადდება *გომოზით, ნაყოფის სიდამპლით*. მავნებელთაგან აზიანებს *ალუბლის ბუზი*, ალუბლის ბუგრი და *რინქიტი*.

*თ. ცერცვაძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 192.



ბალი. 1. ყვავილებიანი ტოტი. 2. ფოთლებიანი ტოტი. 3. ნაყოფი.

**ბალი** (<ფრანგ. balle — ბურთი), რაიმე მოვლენის ხარისხის ან სიძლიერის ციფრობრივი შეფასების პირობითი ერთეული. მ ე ტ ე ო რ ო ლ ო გ ი ა შ ი ბ-ებით ზომავენ ან უშუალოდ აფასებენ ქარის სიჩქარეს (სიძლიერეს) 1—12 ბ-მდე (იხ. *ბოფორტის სკალა*). ბ-ით გამოიხატება აგრეთვე ცის თაღის ღრუბლებით დაფარვის ხარისხი. ღრუბლების რაოდენობა აღინიშნება 0—10 ბ-მდე (0 მოწმენდილი ცის მაჩვენებელია). ს ე ი ს მ ო ლ ო გ ი ა შ ი მიწისძვრის ძალის შესაფასებლად მიღებულია 12-ბალიანი სკალა, სადაც 1 ბ. დედამიწის ქერქის ისეთ რყევებს შეესაბამება, რ-საც მხოლოდ ზუსტი ხელსაწყოები აღნიშნავენ. პ ე დ ა გ ო გ ი კ ა შ ი — მოსწავლეთა ცოდნისა და ყოფაქცევის ციფრობრივი გამოსახვის ერთეული. სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვა სისტემა იხმარება; ხუთბალიანი (სსრკ, ჩეხოსლოვაკია, უნგრეთი, პოლონეთი, გდრ); ათბალიანი (ნიდერლანდი), თერთმეტბალიანი (იტალია) და სხვ. ამასთან, ზოგიერთ ქვეყანაში უმაღლეს ბ-ად ითვლება 1 (გდრ), ზოგშიც პირიქით—5 ან 10. გამოფენაზე სას.-სამ. ცხოველების ღირსებას ბ-ებით აფასებენ. ბ. სპორტის ზოგიერთ სახეობაში ასპარეზობაზე სპორტსმენის გამოსვლის შეფასების ერთეულია.


ბალი. ბესაკიხის ტაძრის კიბე და კარიბჭე. XIVს.

**ბალი,** უღელტეხილი ზემო სვანეთში, *ბალის ქედზე*, სიმაღლე 2300 *მ*. გადასასვლელი მდ. მესტიაჭალის ხეობიდან მდ. დოლრის ხეობაში. ბ-ის მიდამოები შემოსილია სუბალპ. მდელოებით.

**ბალი** (Bali), მალაის არქიპელაგის კუნძული. მცირე ზონდის კუნძულთაგან ყველაზე დას-ით მდებარეობს, ფართ. 5,6 ათ. *კმ²*. მოსახლ. 1,8 მლნ. კაცი (1961). მთავარი ქალაქებია სინგარაჯა და დენპასარი. ზედაპირი მთიანია; ყველაზე მაღალია აღმ. ნაწილი, სადაც აღმართულია ვულკანი აგუნგი (3142 *მ*). ნაპირები ციცაბოა და სუსტად დანაწევრებული. ჰავა ტროპ., მუსონური, ზაფხული ნოტიო, ზამთარი მშრალი. ნალექები 1500 *მმ* და მეტი წელიწადში. ტროპ. ტყე. ბრინჯი, ყავა, კაკაო.

ბ. ინდონეზ. კულტურის („ათასი ტაძრის კუნძული") და ხალხური ხელოვნების (ცეკვა, ხეზე, ძვალზე, ქვაზე და რქაზე კვეთა, ნიღბები, საყოფაცხოვრებო ნივთები, საიუველირო ნაკეთობანი, მოხატული ქსოვილები, პალმის ფოთლების, ბამბუკისა და ბალახის წვნა) ძველი ცენტრია, არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: „მეფეთა საფლავები" (XI ს.) — კლდეში ნაკვეთი ფასადები; „სპილოების გამოქვაბული" (დაახლ. XIII ს.) მორთულობით მდიდარი ფასადითა და საშადრევნე ქანდაკებებით; უამრავი ტაძარი („პურა") ტერასებად განლაგებული ეზოებით, მდიდრულად შემკული კარიბჭეებითა და მრავალიარუსიანი კოშკებით. ბ-ს ქანდაკება (ადამიანთა და ცხოველთა ფიგურები) მრავალფეროვანია, ფერწერა (თანამედროვე მხატვრები: ა. გ. სობრატი, ი. ბ. მადე) დეკორაციული ხასიათისაა.


ბალი. «მუსიკოსი». ხალხური ქანდაკება. ქვა. XVI ს. ბალის ისტორიული სამხატვრო მუზეუმი. დენპასარი.

**ბალი,** ქალაქი ინდოეთში, დას. ბენგალის შტატში, მდ. ჰუგლიზე. 247,8 ათ. მცხ. (1969). შედის ქ. კალკუტის აგლომერაციაში. ჯუთის მრეწველობა, მინერ. სასუქების, ბამბეულისა და მინის ნაწარმის დამზადება, მეტალურგია.

**ბალიელები,** კ. ბალიზე და კ. ლომბოკის დას. ნაწილში (ინდონეზია) მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 2,4 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ენა ინდონეზ. ენათა ჯგუფს განეკუთვნება. რელიგია —ინდუიზმი. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, სიმინდი, ქოქოსის პალმა, ჩაი და სხვ.) და მეღორეობა. ბ. უძველესი მაღალი კულტურის ხალხია, განთქმული არიან ქსოვილებით, კერამ. და საიუველირო ნაწარმით, ქვაზე და ხეზე კვეთით, თვითმყოფი ქორეოგრაფიითა და მუსიკით.

*ლიტ.*: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბალიკპაპანი** (Balikpapan), ქალაქი და ნავსადგური ინდონეზიაში, კ. კალიმანტანის აღმ. ნაწილში, მაკასარის სრუტეში. 137,3 ათ. მცხ. (1971). ნავთობის გადამუშავება და გატანა.

**ბალინიო** (Baliño) კარლოს (13. II. 1848—1926), კუბელი რევოლუციონერი, მარქსიზმის პროპაგანდისტი. მონაწილეობდა განმათ. მოძრაობაში ესპ. კოლონიური ჩაგვრის წინააღმდეგ (1868—78). 1892 ჰავანაში დააარსა მუშათა კონგრესი. იმავე წელს მოაწყო პირველი საპირველმაისო დემონსტრაცია ჰავანაში, *ხ. მარტისთან* ერთად იყო კუბის რევ. პარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი (1892). აქტიურად იბრძოდა აშშ-ის კოლონიზატორული პოლიტიკის წინააღმდეგ. 1901 დააარსა სოციალ. პროპაგანდის კლუბი. მხურვალედ მიესალმა რუსეთში დიდ ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებას, დიდად აფასებდა ვ. ი. ლენინის მოღვაწეობას. 1919 საბჭ. რუსეთთან სოლიდარობის მოძრაობის ორგანიზაციისა და მარქსიზმ-ლენინიზმის იდეების პროპაგანდის მიზნით დააარსა პირველი „კომუნისტური გაერთიანება" კუბაზე. ბ. *კუბის კომუნისტური პარტიის* ერთ-ერთი დამაარსებელია (1925).

**ბალინტი** (Balint) გაბრიელ (1844, სენტ-კატოლონა, — 1913, ახლანდ. ტიმიშოარა), უნგრელი ენათმეცნიერი-ორიენტალისტი. იკვლევდა უნგრ. ენის ისტორიას, თურქ. და დრავიდულ ენებს. დაინტერესებული იყო კავკ. ენებით. 1904 გამოაქვეყნა ყაბარდოულ-უნგრულ-ლათინური ლექსიკონი.

*თხზ.*: Lexicon cabardico-hungarico-latinum, Kolozsvariensi, 1904.

**ბალის ზღვა** (Bali), წყნარი ოკეანის ზღვა იავის, ბალის, ლომბოკის, სუმბავის, სულავესისა და მადურის კ-ებს შორის. ფართ. 119 ათ. *კმ²*. საშ. სიღრმე 411 *მ*, მაქს. 1590 *მ*. წყლის საშ. წლ. ტემპრა 27—28°C. მარილიანობა 33—34‰, მოქცევა შერეული. მთავარი ნავსადგური — სურაბაია (კ. იავა).

**ბალისტა** (ლათ. ballista<ბერძნ. ballō — ვტყორცნი), სატყორცნი მანქანა, რ-იც მოქმედებდა დაგრეხილი ბოჭკოების (მყესების, თმის, თოკისა და სხვ.) დრეკადობის ძალით. არსებობდა უძველესი დროიდან (ძვ. აღმოსავლეთი, საბერძნეთი, რომი) V ს. ბოლომდე და ჩვეულებრივ იყენებდნენ ციხესიმაგრეთა კედლების დასანგრევად: 400—1000 *მ* მანძილზე ბ-ით ისროდნენ 30 *კგ*-მდე წონის ლოდებს, მძიმე ბოძლებს, 3,5 *მ* სიგრძის რკინით მოჭედილ მორებს, ცხელი ფისით სავსე კასრებს და სხვ.; მანქანას რამდენიმე კაცი ემსახურებოდა.


ბალისტა.

**ბალისტიკა** (გერმ. Ballistik<ბერძნ. ballō — ვტყორცნი), მეცნიერება საარტ. ჭურვების, ტყვიების, ნაღმების, ავიაბომბების, აქტიურ-რეაქტიული და რეაქტიული ჭურვების, ჰარპუნებისა და სხვ. მოძრაობის შესახებ. ბ. ფიზ.-მათ. დისციპლინებზე დაფუძნებული სამხ.-ტექ. მეცნიერებაა. განასხვავებენ შ ი გ ა და გ ა რ ე ბ-ს. შ ი გ ა ბ. შეისწავლის იარაღის ლულის ღრუში ჭურვის (ან სხვა სხეულის, რ-ის მექან. თავისუფლება შეზღუდულია გარკვეული პირობებით) მოძრაობას დენთის აირების ზემოქმედებით, აგრეთვე გასროლისას ლულის ღრუში ან დენთის რაკეტის კამორაში მიმდინარე პროცესთა კანონზომიერებებს. შიგა ბ. გასროლის მოვლენაში განასხვავებს: წინასწარ პერიოდს—დენთის წვის დაწყებიდან ჭურვის მოძრაობის დაწყებამდე; პირველ (ძირითად) პერიოდს—ჭურვის მოძრაობის დაწყებიდან დენთის წვის დამთავრებამდე; მეორე პერიოდს—დენთის წვის დამთავრების მომენტიდან ლულის ღრუდან ჭურვის ამოტყორცნამდე და ლულასა და ჭურვზე დენთის აირების შემდგომი მოქმედების პერიოდს. უკანასკნელ პერიოდთან დაკავშირებული პროცესების კანონზომიერებებს განიხილავს ბ-ის სპეც. ნაწილი — შ უ ა ლ ე დ უ რ ი ბ.; შიგა ბ-ის ძირითადი ნაწილებია პიროსტატიკა, პიროდინამიკა და იარაღის (ქვემეხის, შაშხანის და სხვ.) ბალისტიკური დაპროექტება. პიროსტატიკა შეისწავლის დენთის მუდმივი მოცულობის პირობებში წვისა და აირწარმოქმნის კანონებს და ადგენს მისი ქიმ. ბუნების, ფორმისა და ზომების გავლენას ამ კანონებზე. პიროდინამიკა შეისწავლის ლულის ღრუში გასროლისას მიმდინარე ფიზ.-ქიმ. და მექან. პროცესებსა და მოვლენებს და ადგენს კავშირს ამ პროცესებს, ლულის ღრუს კონსტრ. მახასიათებლებსა და გატენის პირობებს შორის. ამ მოვლენების, აგრეთვე ჭურვსა და ლულაზე მომქმედი ძალების განხილვის საფუძველზე, დგინდება გასროლის პროცესის ამსახველ განტოლებათა სისტემა, მათ შორის მუხტის დამწვარი ნაწილის სიდიდის, დენთის აირების წნევის, ჭურვის სიჩქარის და მის მიერ გავლილი

გზის ურთიერთდამაკავშირებელი შიგა ბ-ის ძირითადი განტოლება. მისი ამოხსნა და დენთის აირების $P$ წნევის, ჭურვის $v$ სიჩქარის და სხვ. პარამეტრების ცვლილებათა, ჭურვის მიერ გავლილ $l$ გზასთან და ლულაში მისი მოძრაობის დროსთან დამოკიდებულების (ნახ. 1) დადგენა შიგა ბ-ის ძირითად (პირდაპირ) ამოცანად ითვლება. შიგა ბ-ის მეორე ძირითადი ამოცანაა იარაღის ბალისტიკური დაპროექტება. იგი განსაზღვრავს ლულის ღრუს კონსტრ. მონაცემებსა და გატენის პირობებს, რ-ებიც უზრუნველყოფენ მოცემული კალიბრის და მასის ჭურვის მიერ დასახულ ლულისეულ სიჩქარეს. დაპროექტებისას შერჩეული ლულის ვარიანტისათვის ხდება ლულის ღრუში აირის წნევათა ცვლილებების მრუდების, აგრეთვე ჭურვის სიჩქარის გაანგარიშება ლულის სიგრძისა და დროის შესაბამისად. შიგა ბ. შეისწავლის სასროლ იარაღში სპეც. და კომბინირებული მუხტებით გასროლის პროცესსაც. მისი მნიშვნელოვანი დარგია დენთის რაკეტების შიგა ბ., რ-იც სპეც. მეცნიერებად განვითარდა. დენთის რაკეტების შიგა ბ-ის ძირითად ნაწილებად ითვლება: ნახევრად დახშული მოცულობის პიროსტატიკა, რ-იც განიხილავს დენთის წვის კანონებს შედარებით მცირე მუდმივი წნევისას; დენთის რაკეტების შიგა ბ-ის ძირითადი ამოცანის გადაწყვეტა (კამორაში დენთის აირების წნევის ცვლილებათა კანონების განსაზღვრა დროისდა მიხედვით და რაკეტის საჭირო სიჩქარის უზრუნველმყოფი წევის ძალის ცვლილებათა კანონის დადგენა); დენთის რაკეტის ბალისტიკური დაპროექტება, რაც დენთის ენერგეტ. მახასიათებლების, მუხტის წონისა და ფორმის, აგრეთვე საქშენის კონსტრ. პარამეტრების განსაზღვრას გულისხმობს და უზრუნველყოფს რაკეტის მოქმედებისათვის საჭირო წევის ძალას მისი საბრძოლო ნაწილის მოცემული წონის დროს.

გ ა რ ე ბ. შეისწავლის არამართული ჭურვების (ნაღმის, ტყვიის და ა. შ.) მოძრაობას ლულიდან (გასაშვები მოწყობილობიდან) ამოტყორცნის შემდეგ, აგრეთვე ფაქტორებს, რ-ებიც გავლენას ახდენენ ამ მოძრაობაზე. გარე ბ-ის ძირითად შინაარსს შეადგენს: ჭურვის მოძრაობის ყველა ელემენტისა და ფრენის დროს მასზე მოქმედების ძალების შესწავლა (ჰაერის წინააღმდეგობის ძალა, სიმძიმის ძალა, რეაქტიული ძალა და სხვ.); მოცემულ საწყის და გარე პირობებში ჭურვის მასის ცენტრის მოძრაობის შესწავლა, მისი ტრაექტორიის (ნახ. 2) გაანგარიშების მიზნით, აგრეთვე ჭურვების ფრენის მდგრადობისა და გაფანტვის განსაზღვრა. გარე ბ-ის მნიშვნელოვანი ნაწილებია: შესწორებათა თეორია, რ-იც ამუშავებს ჭურვის ფრენის ტრაექტორიის ხასიათზე განმსაზღვრელ ფაქტორთა გავლენის შეფასების მეთოდიკას, და სროლის ტაბულების შედგენისა და საარტ. სისტემების დაპროექტების დროს ოპტიმალური გარებალისტიკური ვარიანტის შერჩევის ხერხების მეთოდიკა. ჭურვის მოძრაობისა და შესწორებათა თეორიის ამოცანების თეორიული გადაწყვეტა დაიყვანება ჭურვის მოძრაობის განტოლებათა შედგენაზე, ამ განტოლებათა გამარტივებასა და მათი ამოხსნის მეთოდების დადგენაზე. ეს უკანასკნელი მნიშვნელოვნად გაააdvილა და დააჩქარა ელექტრონულ გამომთვლელი მანქანების გამოყენებამ. საწყისი პირობების (საწყისი სიჩქარე და ტყორცნის კუთხე, ჭურვის ფორმა და მასა) განსაზღვრისათვის, რაც აუცილებელია დასახული ტრაექტორიის მისაღებად, გარე ბ-ში იყენებენ სპეც. ტაბულებს. გარე ბ-ის მეთოდებით სარგებლობენ აგრეთვე კოსმოსური აპარატების მოძრაობის კანონების შესწავლისას (როცა ისინი მმართავი ძალებისა და მომენტების ზემოქმედების გარეშე მოძრაობენ). მართული ჭურვების შექმნის შემდეგ გარე ბ-მ დიდი როლი შეასრულა ფრენის თეორიის დამუშავებისა და განვითარების საქმეში.

ბ., როგორც მეცნიერება, წარმოიშვა XVI ს-ში. პირველი შრომები ბ-ის შესახებ ეკუთვნის იტალიელ ნ. ტარტალიას [„ახალი მეცნიერება" (1537) და „კითხვები და აღმოჩენები საარტილერიო სროლის შესახებ" (1546)]. ბ-ის შემდგომ განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს სწავლულთა მთელმა თაობებმა (გ. გალილეი, ე. ტორიჩელი, ი. ნიუტონი, ქ. ჰიუიგენსი, დ. ბერნული და სხვ.). ამ საქმეში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით აგრეთვე რუს მეცნიერებს ლ. ეილერს, ი. გრავეს, ნ. დროზდოვს, ს. ჩაპლიგინს, ნ. ჟუკოვსკის, ა. კრილოვს, დ. ვენტცელს, ე. ბერკალოვს, ვ. ტროფიმოვს, ს. ხრისტიანოვიჩსა და სხვ.

*ლიტ.*: Корнер Д., Внутренняя баллистика орудий, [пер. с англ.], М., 1953; Окунев Б. Н., Основы баллистики, т. 1, М., 1943; Серебряков М. Е., Внутренняя баллистика ствольных систем и пороховых ракет, М., 1962 (ბიბლიოგრ.). *ი. შაიშმელაშვილი.*

**ბალისტიკური დაშვება** კ ო ს მ ო ნ ა ვ ტ ი კ ა შ ი, კოსმ. საფრენი აპარატის დაშვება ატმოსფეროში ნულოვანი აეროდინ. ხარისხით (ამწევი ძალის შეფარდება შუბლური წინაღობის ძალასთან). კოსმ. საფრენი აპარატის მოცემული მახასიათებლებისა და გარკვეული სიზუსტით ცნობილი ატმოსფეროს პარამეტრებისათვის წინასწარ გამოიანგარიშებენ ბ. დ-ის ტრაექტორიას, რ-ის მიხედვით შეარჩევენ კოსმ. საფრენი აპარატის ატმოსფეროში შესვლის ადგილსა და კუთხეს პლანეტის ზედაპირის მოცემულ რ-ნში აპარატის დასაჯდომად.

**ბალისტიკური კამერა,** აზიმუტურ შტატივზე დამაგრებული ფოტოგრაფიული კამერა, რ-საც გაფრენილი ჭურვებისა და რაკეტების გადასაღებად იყენებენ (გადაღებული სურათების საშუალებით შეისწავლიან მათი ფრენის ტრაექტორიებს). ბ. კ-ს იყენებენ აგრეთვე ვარსკვლავიანი ცის ფონზე დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების ფოტოგრაფირებისათვის. ზოგჯერ თანამგზავრებზე მეთვალყურეობისათვის შექმნილ ფოტოკამერასაც ბ. კ-ს უწოდებენ.

**ბალისტიკური მეთოდი** ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი გ ა ზ ო მ ვ ე ბ ი ს ა, ფიზიკური სიდიდეების მნიშვნელობათა განსაზღვრის მეთოდი, რ-იც ემყარება ამ სიდიდეთა პროპორციული ელექტრობის რაოდენობის გაზომვას (დენის ხანმოკლე იმპულსის დროს). გაზომილი ელექტრობის რაოდენობას საზომი ხელსაწყოს (ბალისტიკური გალვანომეტრი, ფლუქსმეტრი და სხვ.) მოძრავი ნაწილის (ისრის) პირველი უდიდესი გადახრის მიხედვით ადგენენ. ბ. მ-ს იყენებენ უმთავრესად მაგნ. სიდიდეთა (ნაკადი, ინდუქცია, ველის დაძაბულობა), ფერომაგნეტიკების მახასიათებლების (მაგნ. შეღწევადობა და სიბლანტე, დამაგნიტებულობა და ა. შ.), ინდუქციურობის, ტევადობისა და სხვ. გაზომვების დროს.

**ბალისტიკური რაკეტა,** ბალისტიკური ტრაექტორიით მფრინავი რაკეტა. ფრთიანი რაკეტისგან განსხვავებით, ბ. რ-ს არა აქვს მზიდი ზედაპირი, რ-ის დანიშნულება ატმოსფეროში ფრენის დროს აეროდინ. ამწე ძალების შექმნა. აეროდინ. მდგრადობის უზრუნველსაყოფად მას ზოგჯერ სტაბილიზატორებს უკეთებენ. ბ. რ-ებს განეკუთვნება სხვადასხვა ტიპის საბრძოლო (მ. შ. საკონტინენტთშორისო) რაკეტები, რაკეტა-მატარებლები და კოსმ. რაკეტები.

**ბალისტიტები,** ბ ა ლ ი ს ტ უ რ ი დ ე ნ თ ი, უკვამლო *დენთის* ერთ-ერთი სახე. შედგება ცელულოზის ნიტრატებისაგან (ჩვეულებრივ კოლოქსილინისაგან), რ-იც პლასტიფიცირებულია თხევადი ნიტრო ეთერებით (ხშირად სხვა ფეთქებად ნივთიერებებთანაა შერეული). ჩვეულებრივ ბ. შედგება 50—60% კოლოქსილინისა და 25—40% ნიტროგლიცერინის (ნიტროგლიცერინის დენთი), დიეთილენგლიკოლდინიტრატის (დიგლიკოლის დენთი) ან მათი ნარევისაგან. ბ-ის შედგენილობაში ხშირად შეყავთ არომატული ნიტრონაერთები (მაგ., დინიტროტოლუოლი), სტაბილიზატორები (მაგ., ცენტრალიტი), დანამატები (ვაზელინი, ქაფური და სხვ.). მყარ რაკეტულ სათბობად გამოყენებული ბ. ხშირად შეიცავს დაახლ. 10% ფხვნილისებრ ალუმინს, მაგნიუმს (დენთის წვის სითბოს გასადიდებლად) და წვის კატალიზატორებს (მარილებს ან ლითონების ჟანგეულებს). ბ. გამოირჩევა წვის დიდი სითბოთი (5—6 *მჯ/კგ* ანუ 1200—1400 *კკალ/კგ*). ბ-ს იყენებენ ცეცხლსასროლ იარაღში (ნაღმსატყორცნებში, საარტ. ჭურვებში და სხვ.) და მყარ რაკეტულ საწვავად.

**ბალის ქედი,** კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. განშტოება, უშბის ქედის სამხრ. დადაბლებული ბოლო, მდ-ების დოლრისა და ენგურ-მესტიაჭალის აუზების წყალგამყოფი. დაფარულია ტყით და დოლრის მეოთხეული მყინვარის მორენებით. ისტ. საზღვარი ბალსქვემო ანუ *საdadიშქელიანო სვანეთსა* და ბალსზემო ანუ *თავისუფალ სვანეთს* შორის. შუა ნაწილში აღმართულია 2529 *მ* სიმაღლის უსახელო მწვერვალი. *ლ. მარუაშვილი.*

**ბალიქესირი** (Balikesir), ქალაქი თურქეთის დას. ნაწილში. ბალიქესირის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 69 ათ. მცხ. (1965). საფეიქრო, ცემენტისა და კვების მრეწველობა. რ-ნში — პოლიმეტალების და ბორის მადნის — პანდერმიტის მოპოვება.

**ბალიშა ლავა** (ინგლ. Pillow lavas), ერთმანეთზე მორგებული ბალიშისებრი, სფერული, ელიფსოიდური და სხვა მსგავსი ფორმის მაგმური სხეულების დაგროვების შედეგად წარმოშობილი მაგმური ქანი. სხეულები შეკავშირებულია მეორეული პროდუქტებით ან დანალექი მასალით. ბალიშა სხეულებს გარდიგარდმო კვეთში კონცენტრული აღნაგობა აქვს, დამახასიათებელია წრთობის მინისებრი ქერქი. ბ. ლ. წარმოიშობა ვულკანის წყალქვეშა ამონთხევის ან წყალში ხმელეთიდან ლავის ჩადინების დროს. წყალში მოქცეული ლავის ნაკადი გამყარებამდე ნაწევრდება ცალკეულ გიგანტურ წვეთებად (რამდენიმე *სმ*-იდან 2 *მ*-მდე და ზოგჯერ მეტიც), რ-ებსაც გარს აკრავს ორთქლის პერანგი. ამ სახით აწონად მდგომარეობაში გადაადგილდება აუზის ფსკერზე და წარმოშობს ბ. ლ-ის დაგროვებას. ბ. ლ. ფართოდაა გავრცელებული საქართვ. მეზოკაინოზოურ ვულკანურ და ვულკანოგენურ დანალექ ფორმაციებში.

**ბალიჭი,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (კაზრეთის სადაბო საბჭო), მდ. უკანგორის (მდ. მაშავერის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 800 *მ*, ბოლნისიდან 21 *კმ*, კაზრეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. ქობულოს 26 კომისრის სახ. სახელმწ. საწარმო მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბალკანეთის კავშირი 1912,** ბულგარეთის, სერბიის, საბერძნეთისა და ჩერნოგორიის სამხ.-პოლიტ. კავშირი ოსმალეთის (ფაქტობრივად აგრეთვე ავსტრ.-უნგრეთის) წინააღმდეგ. გაფორმდა 1912 მარტ-ოქტომბერში რიგი სამხ. კონვენციებითა და ხელშეკრულებებით. რუსეთი აქტიურად უჭერდა მხარს მის შექმნას, რადგან ამ კავშირის საშუალებით ფიქრობდა შეეჩერებინა ავსტრ.-უნგრ. და გერმ. ექსპანსია ბალკანეთში. ბ. კ-ის შექმნის იდეას მოწონებით შეხვდნენ ინგლ. და საფრ. მთავრობები. 1912 ოქტ. ბ. კ-ის სახელმწიფოებმა დაიწყეს ომი ოსმალეთის წინააღმდეგ, რ-იც მათი გამარჯვებით დასრულდა. ამ გამარჯვების შემდეგ სერბიის, საბერძნ. და ბულგ. უთანხმოებამ და და-







ბალისტიკა. ნახ. 1. დენთის აირების $P$ წნევისა და ჭურვის $V$ სიჩქარის ცვლილება $t$ დროისა (ნახ. ა.) და ჭურვის $l$ გზის (ნახ. ბ.) მიხედვით. $O$, $m$ და $k$ ინდექსებით აღნიშნულია ჭურვის მოძრაობის დაწყების, მაქსიმალური წნევის მიღწევისა და დენთის წვის დამთავრების მომენტები; $d$—ლულის ღრუდან ჭურვის ამოტყორცნის მომენტი, ხოლო $n$—მოქმედების დასასრული.




ბალისტიკა. ნახ 2. ჭურვის ტრაექტორიის ელემენტები და მასზე ფრენის დროს მოქმედი ძალები. $O$—ჭურვის ამოტყორცნის წერტილი; $S$—ტრაექტორიის წვერო; $C$—დაცემის წერტილი, $v_0$—ჭურვის საწყისი სიჩქარე; $\Theta_0$—ამოტყორცნის კუთხე; $x$ და $y$—მიმდინარე ჰორიზონტალური მანძილი და ჭურვის ფრენის სიმაღლე; $Y$—ტრაექტორიის სიმაღლე; $X$—ფრენის სრული ჰორიზონტალური მანძილი. $v_c$—ჭურვის საბოლოო სიჩქარე; $\Theta_c$—დაცემის კუთხე; $R$—ჰაერის წინააღმდეგობის ძალა; $q$—სიმძიმის ძალა.

ვამ მაკედონიის გაყოფის თაობაზე მოკავშირეებს შორის ომი გამოიწვია. ბ. ჭ. დაიშალა. იხ. აგრეთვე *ბალკანეთის ომები 1912—13*.

**ბალკანეთის კამპანია 1941,** *მეორე მსოფლიო ომში* (1939—45) ფაშისტური გერმ., იტალ. და უნგრ. შეიარაღებული ძალების სტრატეგიული ოპერაციები ბალკანეთის ქვეყნების — იუგოსლ. და საბერძნ. დასაპყრობად. დაიწყო 1941 წ. 6 აპრ. იუგოსლავიაში გერმ.-იტალ. ჯარების შეჭრით. 12 აპრ. ბრძოლაში უნგრ. ჯარებიც ჩაება. 13 აპრ. დაეცა ბელგრადი და 18 აპრ. იუგოსლავიამ კაპიტულაცია გამოაცხადა. საბერძნეთში გერმანელები 9 აპრ. შეიჭრნენ, ბერძნებმა მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს მტრის ჭარბ ძალებს, მაგრამ მთავრობის ბრძანებით აღმ.-მაკედ. არმიამ დაყარა იარაღი, ხოლო 20 აპრ. ეპირის არმიის სარდალმაც მოაწერა ხელი კაპიტულაციას. აქ მყოფმა I-მა ავსტრალ. კორპუსმაც ვერ შეაჩერა ოკუპანტთა წინსვლა. 27 აპრ. დაეცა ათენი. საბერძნეთმა კაპიტულაცია გამოაცხადა. მაისში გერმანელებმა საზღვ. და საჰაერო დესანტის გადასხმით ხელთ იგდეს და ახლო აღმ. ქვეყნების საწინააღმდეგო ბაზებად გადააქციეს კვიპროსი და ეგეოსის ზღვის კუნძულები. ჰიტლერელთა სარდლობის ვარაუდით, ოკუპირებულ ბალკანეთს უნდა უზრუნველეყო მათი ფრონტის მარჯვ. ფრთა მომავალ ომში სსრკ-ის წინააღმდეგ.

**ბალკანეთის კომუნისტური ფედერაცია** (ბკფ), დასაბამს იღებს ბალკანეთის ს.-დ. ფედერაციისაგან, რ-იც 1910 დაარსდა ბულგ., სერბიის, რუმინ. და საბერძნ. ს.-დ. პარტიების შემადგენლობით; 1919 მონაწილეობა მიიღო კომუნისტური ინტერნაციონალის შექმნაში; 1920 ეწოდა ბკფ და შეუერთდა კომინტერნს. ბკფ იბრძოდა ბალკანეთში რეაქციის მომძლავრების წინააღმდეგ, მოითხოვდა კომპარტიების ლეგალიზაციას, პროლეტარიატის, გლეხობისა და სხვ. ეროვნ.-რევ. ძალების ერთიანი ფრონტის და ბალკანეთის მუშურ-გლეხური რესპუბლიკების ფედერ. შექმნას. გამოსცემდა ჟურნ. „ფედერასიონ ბალკანიკ“ („Fédération balkanique“), რ-იც 1924—32 გამოდიოდა რამდენიმე ენაზე. 30-იანი წწ. დასაწყისში ბკფ-მ საქმიანობა შეწყვიტა.

**ბალკანეთის ნახევარკუნძული,** ნახევარკუნძული სამხრ. ევროპაში. ფართ. დაახლ. 505 ათ. *კმ²*. დას-იდან აღმ-კენ გადაჭიმულია დაახლ. 1260 *კმ*-ზე, ჩრდ-იდან სამხრ-კენ — 950 *კმ*. დას-ით ეკვრის ადრიატიკისა და იონიის, აღმ-ით — შავი, მარმარილოს და ეგეოსის ზღვები, ბოსფორისა და დარდანელის სრუტეები. პირობითი სახმელეთო საზღვარია მდ. დუნაი მდ. სავის შესართავამდე, იქიდან კი — ტრიესტის ყურის წვერამდე.

ბ. ნ-ზე მდებარეობს ბულგარეთი, იუგოსლ. დიდი ნაწილი, ალბანეთი, საბერძნეთი, რუმინ. სამხ., თურქ. დას. და იტალიის მცირე ჩრდ.-აღმ. რ-ნები. ნაპირები უმთავრესად მაღალი, ციცაბო და ძლიერ დანაწევრებულია. ბ. ნ-ის ირგვლივ ბევრი კუნძულია, რ-თა საერთო ფართ. 21,5 ათ. *კმ²* შეადგენს.

ბალკანეთის კამპანია 1941 წ.




რელიეფი უმთავრესად მთაგორიანია. ბევრია მთათაშორისი ქვაბული. ჩრდ.-აღმ. ნაწილში აღმართულია პირინის, რილის და როდოპის მთები (რილის მთებშია ბ. ნ-ის უმაღლესი მწვ. მუსალა, 2925 *მ*). როდოპის მთების ჩრდ-ით სტარა-პლანინას მთებია, რ-ებიც ჩრდ-კენ თანდათან დაბლდება და დუნაისპირა ბორცვიან ვაკეში გადადის. რილისა და პირინის მთებში ალპ. ტიპის რელიეფია. ბ. ნ-ის დას. განაპირა მხარის გასწვრივ გადაჭიმულია დინარის მთიანეთი, რ-იც სამხრეთით პინდოსისა და პელოპონესის ნ.-კ-ის ციცაბოკალთიან მთებში გადადის; აქ ფართოდაა გავრცელებული რელიეფის კარსტული ფორმები, განსაკუთრებით დინარის მთების დას. და ჩრდ.-დას. ნაწილებში (კარსტის პლატო და სხვ.). ვაკეები უმთავრესად ნ.კ-ის განაპირა ნაწილში და მთათაშუა დადაბლებებშია. მათგან აღსანიშნავია: თრაკიის, სალონიკის, თესალიის, ალბ. დაბლობები, ქვემო და შუა დუნაის ვაკეების სამხრ. ნაწილი.

ბ. ნ-ის ფარგლებში სამი ძვ. მასივია — სერბია-მაკედონიის, როდოპისა და პელაგონიის, რ-ებიც კამბრიულისწინა კრისტ. ფიქლებითაა აგებული. ეს ქანები ბაიკალის ოროგენულ ეპოქაში დანაოჭდა. ზოგ მათგანში გვიანდ. პალეოზოური ასაკის გრანიტებია შეჭრილი. მასივების ნაწილი მეზოკაინოზოური, ზოგან პალეოზოური დანალექი ქანებითაა დაფარული. ადრიატიკისა და იონიის ზღვათა გასწვრივ გადაჭიმულია სამი ზონისგან შემდგარი დინარის ნაოჭა სისტემა (დინარიდები). გარე ზონა აგებულია მეზოზოური კარბონატული ფიქლებით, ცარცული და პალეოგენური ფლიშით; შუა ზონა — ტრიასიდან ეოცენამდე ასაკის კირქვებით. მესამე ზონაში (შიგა დინარის ზონა) ფართოდაა წარმოდგენილი ვულკანოგენური წყებები, პალეოზოური და მეზოზოური ფუძე და ულტრაფუძე ინტრუზიები, ცარცული ფლიში და კაინოზოური გრანიტოიდები. ბ. ნ-ზე მდებარე მეზოზოური დეპრესიები და გრაბენები ამოვსებულია ნეოგენური ნალექებით, ზოგან ანდეზიტის ვულკ. წყებებით (თრაკიის, პლოვდივის, სტარაზაგორის და სხვ.).

ჰავა ცენტრ. და ჩრდ. რ-ნებში ზომიერად კონტინენტურია, დანარჩენ ნაწილში — ხმელთაშუაზღვიური. ივლისის საშ. ტემპ-რა ჩრდ-ში 22°C, 23°C, სამხრ-ში 25°C, 27°C, იანვრისა, შესაბამისად, —1°C, —2°C (მთაში —5°C-ზე დაბალი), 8°C, 11°C. მთიან დას-ში ნალექები წელიწადში 1000—15000 *მმ* (კოტორის უბის რ-ნში დაახლ. 5000 *მმ*), აღმ. და სამხრეთში (მაღალი მთების გარდა) 1000 *მმ*-ს არ აღემატება, ზოგან 500 *მმ*-მდეა.

მდინარეები მთის ტიპისაა და ჰიდროენერგიის დიდ მარაგს შეიცავს. აღსანიშნავია დუნაი, მარიცა, მორავა, ისკირი, სტრუმა, სავა და სხვ.; მდინარეები წყალუხვია ზამთარში და გაზაფხულზე. ზოგ მდინარეს სარწყავად და სანაოსნოდ იყენებენ. ბევრია კარსტული და ტექტონ. ტბა.

ფლორით ბ. ნ. ხმელთაშუაზღვისპირეთის ყველაზე მდიდარი (6,5 ათასზე მეტი სახეობა) ნაწილია. დაახლ. 27% ენდემურია. მთის კალთები ხშირად კლდოვანი და მოშიშვლებულია. სამხრ. ქვედა სარტყელში გვხვდება მარადმწვანე მუხისა და ფიჭვის ტყეები და ბუჩქნარები. 400—500 *მ*-ზე მაღლა ფოთოლმცვივანი ფართოფოთლოვანი ტყეები; ქსეროფიტული ფოთოლმცვივანი ბუჩქნარები (შიბლიაკი). ჩრდ. და შიგა ნაწილის მთებში ჭარბობს შუაევრ. ფართოფოთლოვანი ტყეები. ტყის ზედა საზღვარი 1800—2000 *მ*-ზე გადის. ვაკეებზე სტეპური ლანდშაფტია. სამხრ. ნაწილში ჭარბობს სუბტროპ. ყავისფერი, მთის ყავისფერი და კარბონატული ნიადაგები; ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე წითელმიწა ნიადაგები — „ტერა როსა“, მთებში და მთათაშორის ქვაბულებში —

მთა-ტყის მურა და ნეშომპალა კარბონატული. მოჰყავთ სიმინდი, ხორბალი, თამბაქო, ზეთისხილი, ციტრუსები და სხვ. არის ვენახები, ქლიავისა და ვაშლის ბაღები. ცხოველებიდან გვხვდება მელა, წავი, გარეული კატა, გარეული ღორი, კეთილშობილი ირემი, შველი, არჩვი, დათვი და სხვ.; მრავალფეროვანია ფრინველთა და ქვეწარმავალთა სამყარო.

**ბალკანეთის ომები 1912—13,** ბალკანეთის პირველი ომი (9. X. 1912 — 30. V. 1913), მიმდინარეობდა ბალკანეთის კავშირში (1912) შემავალ ქვეყნებსა (ბულგარეთი, საბერძნეთი, სერბია, ჩერნოგორია) და ოსმ. იმპერიას შორის. ბალკანეთის ხალხის წინაშე იდგა ოსმალეთის ბატონობისაგან განთავისუფლების ისტ. ამოცანა. ადგილ. პროლეტარიატის სისუსტის, გლეხობის ჩამორჩენილობისა და ბალკ. შინაურ საქმეებში დიდი იმპერიალ. სახელმწიფოების ჩარევის გამო ეს ამოცანა გადაწყდა არა რევ. გზით, არამედ ომით, რ-საც, ვ. ი. ლენინის განსაზღვრით, წარმართავდა „ბურჟუაზიული და დინასტიური ინტერესები“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19, გვ. 22—23). ამიტომ ბალკ. სახელმწიფოებს საერთო განმათავისუფლებელ ამოცანებთან ერთად თავ-თავიანთი ტერიტ. პრეტენზიებიც გააჩნდათ. ბულგარეთი და სერბია მაკედონიის განაწილებით იყო დაინტერესებული. გარდა ამისა, ბულგარელ მმართველ წრეებს სურდათ სალონიკისა და დას. თრაკიის შემოერთებით მოეპოვებინათ გასასვლელი ეგეოსის ზღვაზე. სერბიას საბერძნეთთან ერთად სურდა ალბანეთის გაყოფის გზით ადრიატიკის ზღვაზე გასვლა. *იტალია-ოსმალეთის ომმა 1911—12* გააღრმავა ოსმალეთის იმპერიის კრიზისი და დააჩქარა ბალკ. პირველი ომის დაწყება. ომის საბაბი გახდა ოსმალეთის უარი ავტონომია მიენიჭებინა მაკედონიისა და თრაკიისათვის და შეეჩერებინა არმიის მობილიზაცია. სამხედრო მოქმედება დაიწყო ჩერნოგორიამ 1912 წ. 9 ოქტ. (35 000 კაცი), 18 ოქტ. ბრძოლებში ჩაება სერბია (280 000 კაცზე მეტი), ბულგარეთი (დაახლ. 300 000 კაცი) და საბერძნეთი (110 000 კაცი). ოსმალეთმა ომის დასაწყისში დაახლ. 300 000 კაცი გამოიყვანა. მოკავშირეთა მიზანი იყო გაენადგურებინათ ოსმ. არმია მანამდე, ვიდრე ის მცირე აზიიდან დამხმარე ძალებს მიიღებდა; ეროვნ.-განმათ. მიზნებით აღფრთოვანებული მოკავშირეთა არმიები მორალურად, შეიარაღებითაც და საბრძოლო მომზადებითაც სჯობდნენ მოწინააღმდეგეს. 22—24 ოქტ. ბულგარელებმა კირკ-ქილისესთან თრაკიაში დაამარცხეს ოსმალები, სამხრეთისაკენ წაიწიეს და 29 ოქტ. — 3 ნოემბერს კვლავ გაიმარჯვეს ლულებურგაზთან. ამის შემდეგ დაიწყო ოსმ. აღმ. არმიის არაორგანიზებული უკანდახევა. მხოლოდ სტამბოლის დას-ით, ჩატალჯის გამაგრებულ პოზიციებთან შეძლეს ოსმალებმა ბულგარელთა შეტევის შეჩერება. საბერძნეთის არმიამ სამხრ. მაკედონიაში ენიჯესთან გაიმარჯვა და 9 ნოემბ. სალონიკი დაიკავა. სერბებმა 23—24 ოქტ. მაკედონიაში — კუმანოვოსთან დაამარცხეს ოსმალთა მნიშვნელოვანი ძალები. 26 ოქტ. მათ დაიკავეს სკოპლე (უსკიუბი) და 18 ნოემბ. ბერძნების მხარდაჭერით — ბიტოლი (მონასტერი). ამის შემდეგ ოსმ. დას. არმიამ ფაქტობრივად შეწყვიტა არსებობა. ბერძნებმა ოსმალებისაგან გაწმინდეს ეპირი და 8 ნოემბ. ალყა შემოარტყეს იანინას, ზღვიდან ჩაკეტეს დარდანელის სრუტე, დესანტი გადასხეს ქიოსზე, ლესბოსზე და სხვ. კ-ებზე. ალბანეთში ჩერნოგორიელები სერბებთან ერთად ადრიატიკის ზღვაზე გავიდნენ და ალყა შემოარტყეს შკოდერს (სკუტარი). ბალკ. სახელმწიფოთა სამხ. წარმატებებმა დაძაბა საერთაშ. ვითარება, ევროპის დიდ სახელმწიფოთა წინაშე მრავალი რთული საკითხი წამოიჭრა. მათ ლონდონში მოწვეული მეომარ მხარეთა და ექვსი დიდი სახელმწიფოს კონფერენციების გადაწყვეტილებათა საფუძველზე აიძულეს მეომარი მხარეები 1912 დეკ. დროებითი ზავი დაედოთ, მაგრამ „ახალგაზრდა თურქების“ სახელმწიფო გადატრიალების (1913 წ. 23 იანვ.) შემდეგ ოსმალეთის ახალმა მთავრობამ უარყო ეს პირობები. 1913 წ. 3 თებ. სამხედრო მოქმედება განახლდა, ოსმალეთმა ახალი მარცხი განიცადა. დაკარგა იანინა, ადრიანოპოლი (ედირნე) და ზავი ითხოვა. იგი დაიდო ოსმალეთსა და ბულგარეთს შორის 16 აპრილს, 20 აპრილს კი ოსმალეთსა და ბალკანეთის კავშირის დანარჩენ წევრებს შორის. 1913 წ. 30 მაისს ლონდონში ხელმოწერილ იქნა საზავო ხელშეკრულების საბოლოო ვარიანტი (მოკავშირეთაგან ზავზე ხელი არ მოაწერა ჩერნოგორიამ — იგი აგრძელებდა შკოდერის ალყას). ოსმალეთის მდგომარეობა მძიმე იყო, მან დაკარგა ევროპული სამფლობელოები და კონტინენტზე მხოლოდ სტამბოლი და აღმ. თრაკიის ნაწილი შეინარჩუნა, მაგრამ მოკავშირეთა შორის ნადავლის გაყოფის გამო წარმოშობილმა მწვავე დავამ არსებითად შეცვალა ვითარება—ბალკანეთის კავშირი დაიშალა და დღის წესრიგში დადგა ომი თვით მოკავშირეებს შორის.

ბალკანეთის მეორე ომი (1913 წ. 29 ივნ. — 10 აგვ.), ბულგ-ის ომი სერბიასთან, რუმინეთთან, საბერძნეთთან, ჩერნოგორიასთან და ოსმალეთთან, რ-ის მიზეზი იყო მოკავშირეთა ბანაკში არსებული წინააღმდეგობანი. კონფლიქტის ძირითად საბაბად მაკედონიის ტერიტორია იქცა. სერბია, რ-მაც ვერ მიიღო გასასვლელი ადრიატიკის ზღვაზე, საკომპენსაციოდ თითქმის მთელ მაკედონიას ითხოვდა. მას მხარს უჭერდა საბერძნეთი და თავის მხრივ ითხოვდა სამხრ. მაკედონიისა და დას. თრაკიის ნაწილს. სერბია და საბერძნეთი ამ შემთხვევაში უპირისპირდებოდნენ ბულგარეთს, რ-იც კარგავდა I ომში მოპოვებულ ტერიტორიების მნიშვნელოვან ნაწილს. საბერძნეთმა და სერბიამ 1 ივნ. დადეს ფარული შეთანხმება ბულგარეთის წინააღმდეგ, მათ შეუერთდა რუმინეთიც, რ-იც ბულგარეთისაგან დობრუჯას მოითხოვდა. 30 ივნისს ბულგარელებმა მაკედონიაში დაიწყეს შეტევა სერბებისა და საბერძნ. ჯარების წინააღმდეგ, ბულგარელები დამარცხდნენ. 10 ივლ. ომში ჩაება რუმინეთი. ჩრდ. ბულგარეთში ბულგარელებს არმია არ ჰყავდათ და სოფიისაკენ მიმავალ გზაზე რუმინელები წინააღმდეგობას არ ხვდებოდნენ. ბულგარეთის წინააღმდეგ ჩერნოგორიაც ამხედრდა. ანტიბულგარულ კოალიციას შეუერთდა ოსმალეთიც, რ-საც სურდა ესარგებლა ბულგარეთის მძიმე მდგომარეობით და I ომში დაკარგული ტერიტორიისაგან ზოგი რამ მაინც დაებრუნებინა. მან დაარღვია 1913 ლონდონის ზავი და 21—22 ივლ. დაიკავა ადრიანოპოლი. ბულგარეთი იძულებული გახდა ზავი ეთხოვა. ბუქარესტის საზავო ხელშეკრულებით (1913) მან დაკარგა ახლად შემოერთებული ტერიტორიები მაკედონიასა და თრაკიაში, აგრეთვე სამხრ. დობრუჯა. სერბებმა მიიღეს მაკედონიის სადავო ტერიტორია, რუმინეთმა — სამხრ. დობრუჯა; საბერძნეთმა სამხრ. მაკედონია, ეპირი, სალონიკი, დას. თრაკიის ნაწილი და ეგეოსის ზღვის თითქმის ყველა კუნძული. 1913 კონსტანტინოპოლის საზავო ხელშეკრულების საფუძველზე ოსმალეთმა დაიბრუნა ადრიანოპოლი და აღმ. თრაკიის ნაწილი. ბალკ. ქვეყნების გამარჯვებას ოსმალეთზე დადებითი მნიშვნელობა ჰქონდა. „მიუხედავად იმისა, რომ ბალკანეთში მონარქიების კავშირი შეიქმნა და არა რესპუბლიკების კავშირი, — წერდა ვ. ი. ლენინი, — მიუხედავად იმისა, რომ კავშირი განხორციელდა ომის მეოხებით და არა რევოლუციის მეოხებით, — მიუხედავად ამისა, გადადგმულია უდიდესი ნაბიჯი მთელ აღმოსავლეთ ევროპაში შუასაუკუნეობრიობის ნაშთების დანგრევისაკენ“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18, გვ. 445). ბალკანეთის ხალხების განთავისუფლება ოსმალთა ბატონობისაგან ამ ნაშთების ლიკვიდაციის ყველაზე დიდი საწინდარი იყო. ბალკანეთის ომებმა კიდევ უფრო დაძაბა ურთიერთობა ანტანტას და სამთა კავშირს შორის (რუმინეთი ანტანტას მიემხრო, ბულგარეთი—ავსტრია-უნგრეთ-გერმანიის ბლოკს) და ამით დააჩქარა I მსოფლიო იმპერიალისტური ომის დაწყება.



ბალკანეთის ნახევარკუნძული. კურორტი მაკარსკა (იუგოსლავია).

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., ბალკანეთისა და სპარსეთის ამბები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; მისივე, ბალკანეთის ომი და ბურჟუაზიული შოვინიზმი, იქვე, ტ. 19; მისივე, ბალკანეთის ხალხები და ევროპის დიპლომატია, იქვე, ტ. 18; მისივე, მელიისა და საქათმის შესახებ, იქვე; მისივე, მსოფლიო ისტორიის ახალი თავი, იქვე; მისივე, ომის საშინელებანი, იქვე; მისივე, სამარცხვინო რეზოლუცია, იქვე; მისივე, სერბია-ბულგარეთის გამარჯვებათა სოციალური მნიშვნელობა, იქვე; Жебокрицкий В. А., Болгария накануне Балканских войн 1912—1913 гг., К., 1960; История дипломатии, 2 изд., т. 2, М., 1963, с. 734—766; Томилов П., Введение в историю первой Балканской войны 1912—1913 гг., П., 1917(ბიბლიოგრ.).

*გ. კილურაძე.*

**ბალკანისტიკა,** კომპლექსური სამეცნ. დისციპლინა, რ-იც შეისწავლის ბალკანეთის ნ. კ-ზე მცხოვრები ხალხების ენას, ლიტ-რას, ისტორიას, კულტურას და საზ. ცხოვრების სხვა საერთო პრობლემებს, აგრეთვე ბალკ. სახელმწიფოების თანამედროვე მდგომარეობას. ჩაისახა XIX ს. ავსტრია-უნგრეთში. ბ-ის პრობლემების დამუშავების ინიციატორები იყვნენ სლოვენი ფილოლოგები ვ. კოპიტარი და ფ. მიკლოშიჩი. ბ-ის საკითხებს ეხება სერბი გეოგრაფის ი. ცვიიჩის, ჩეხი ისტორიკოსის კ. ირეჩეკის, გერმ. ლინგვისტების გ. ვაიგანდის და გ. მაიერის, დანიელი ლინგვისტის კ. სანდფელდის შრომები. XX ს. ცნობილი ბალკანისტები იყვნენ ხორვატი მეცნიერი პ. სკოკი, რუსი ა. სელიშჩევი და სხვ. თავდაპირველად ბ. ეხებოდა ლინგვისტურ და კულტ.-ისტ. სფეროებს და მიზნად ისახავდა ბალკანიზმების (საერთო მოვლენების ბალკ. ხალხების ენასა და კულტურაში) შესწავლას. მოგვიანებით ბ-მ ჰუმანიტარულ მეცნიერებათა სხვა დარგებიც მოიცვა და



ბალკანეთის ნახევარკუნძული. კოტორის უბე (იუგოსლავია).

დამოუკიდებელი ადგილი დაიკავა ანალოგიურ კომპლექსურ, სამეცნ. დისციპლინებს შორის (აღმოსავლეთმცოდნეობა, სლავთმცოდნეობა, აფრიკანისტიკა და სხვ.). 1963 ჩამოყალიბდა ბ-ის საერთაშ. სამეცნ. ასოციაცია („სამხრეთ-აღმოსავლეთ ევროპის ქვეყნების შემსწავლელი საერთაშორისო ასოციაცია"). 1966 ბალკ. ქვეყნებში და ზოგიერთ არაბალკანურ ქვეყანაში შეიქმნა ბ-ის სამეცნ.-კვლევითი ცენტრები. 1968 სსრკ მეცნ. აკად. სლავთმცოდნეობის ინ-ტი გადაკეთდა სლავთმცოდნეობისა და ბ-ის ინსტიტუტად. ბ-ის პრობლემებს აშუქებენ ჟურნალები „Études Balkaniques" (Sofia, 1964-იდან), „Revue des Études Sud-Est Européennes" (Buc., 1963-იდან), „Balkan Studies" (Thessalonike, 1960-იდან).

*ლიტ.*: Миллер А. Ф., Балканистика: проблемы и перспективы (конгресс в Софии), «Вестник АН СССР», 1966, № 12; Jorga N., Histoire des états balkaniques jusqu' à 1924, P., 1925.

**ბალკანსკი** ნენკო დიმიტროვ (დ. 2. IV. 1907, კაზანლიკი), ბულგარელი ფერმწერი. დაამთავრა სოფიის სამხატვრო აკადემია (1930), შემდეგ სწავლობდა პარიზსა და მიუნხენში. 1947-იდან ასწავლის სოფიის სამხატვრო აკადემიაში (1959-იდან პროფესორი). პროლეტ. ხელოვნ. ერთ-ერთი პირველი წარმომადგენელი ბულგარეთში. „ახალ მხატვართა ამხანაგობის" წევრი. ბ-ს ნაწარმოებებია: „მუშის ოჯახი" (1936), „გიორგი დიმიტროვი ციხეში 1918 წელს" (1950), „დიასახლისი" (1957 — ყველა სოფიის ეროვნ. სამხატვრო გალერეა). მინიჭებული აქვს დიმიტროვის სახ. პრემია (1952).

**ბალკანურ-კავკასიური რასა,** ბალკანეთის ნ. კ-ზე, ანატოლიაში, კავკასიასა და დას. ირანში გავრცელებული ანთროპოლ. ტიპების ჯგუფი. დამახასიათებელია მუქი თმა, მუქი ან შერეული ფერის თვალები, კეხიანი ცხვირი, დაბალი ფართო სახე, ბრაქიკეფალია, მაღალი ტანი და ძლიერ განვითარებული თმოვანი საფარველი. ანთროპოლოგიური ტიპების ჩამოყალიბების თვალსაზრისით უფრო მართებული ჩანს აღნიშნულ ტერიტორიაზე გამოიყოს ხმელთაშუაზღვურ-ბალკანური და წინა აზიური ტიპები, რასაც ადასტურებს ქართველ ანთროპოლოგთა მიერ კავკასიასა და ინდოეთში ჩატარებული გამოკვლევებიც. *მ. აბდუშელიშვილი.*

**ბალკონი** (იტალ. balcone<გვიანდ. ლათ. balcus–კოჭი, დირე), თეატრში: დარბაზის სხვა და სხვა იარუსზე რამდენიმე რიგად ამფითეატრისებურად განლაგებული მაყურებელთა ადგილები (იხ. აგრეთვე *აივანი*).

**ბალმერის სერია** [სახელი ეწოდა შვეიცარიელი მეცნიერის ი. ი. ბალმერის (J. J. Balmer, 1825–98) პატივსაცემად], წყალბადის ატომის სპექტრული სერია, რ-იც *ბალმერის ფორმულით* განისაზღვრება. ბ. ს. მდებარეობს სპექტრის ხილულ და ულტრაიისფერის მახლობელ არეში (იხ. აგრეთვე *ატომური სპექტრი*).

**ბალმერის ფორმულა,** წყალბადის ატომის ცალკეული სპექტრული ხაზების ტალღის სიგრძის განმსაზღვრელი ფორმულა. პირველად დაადგინა ი. ი. ბალმერმა (1885) იმ დროისათვის ცნობილი წყალბადის სპექტრის ხაზებისათვის: $\lambda=\lambda_0\frac{n^2}{n^2-4}$, სადაც $\lambda$ არის მოცემული ხაზის ტალღის სიგრძე; $\lambda_0=3645{,}7$ Å; $n$ — მთელი რიცხვების მიმდევრობა, დაწყებული სამიდან: 3, 4, 5, 6,... რიდბერგის მიხედვით, ბ. ფ. შეიძლება ჩაიწეროს ასე: $1/\lambda=R\left(\frac{1}{2^2}-\frac{1}{n^2}\right)$, სადაც $R$ არის რიდბერგის მუდმივა. იგი ტოლია 109677,58 $სმ^{-1}$. განზოგადებულ ბ.ფ-ს, რ-იც წყალბადის ატომის ყველა სპექტრული ხაზის ტალღის სიგრძეს იძლევა, შემდეგი სახე აქვს $1/\lambda=R\left(\frac{1}{n_1^2}-\frac{1}{n_2^2}\right)$.სხვადასხვა $n_1$=1,2,3,...-ისა და $n_2=n_1+1$, $n_1+2$,...-ისათვის მიიღება წყალბადის სხვადასხვა *სპექტრული სერია*. როცა $n_1=2$ და $n_2=$ 3,4,5,..., მიიღება ბალმერის სერია. ბ. ფ-ის სრულ თეორ. დასაბუთებას იძლევა *კვანტური მექანიკა*.



თბილისის ბალნეოლოგიური კურორტი. საერთო ხედი.

**ბალმონტი** კონსტანტინე დიმიტრის ძე [4 (16). VI. 1867, ს. გუმნიში, ვლადიმირის გუბ., ახლანდ. შუის რ-ნი, ივანოვოს ოლქი, — 23. XII. 1942, ნუაზი-ლე-გრანი, პარიზის მახლობლად], რუსი პოეტი. პირველი ნაწარმოები („ლექსთა კრებული") გამოსცა 1890, მეორე („ჩრდილოეთის ცის ქვეშ") — 1894. მათ მოჰყვა: „უსაზღვროებაში" (1895), „მდუმარობა" (1898), „ვიყვნეთ მზესავით " (1903) და სხვ. ამ კრებულებით ბ. ერთ-ერთ პირველ რუს სიმბოლისტად გვევლინება. 1905 რევ. თანაგრძნობითაა გამსჭვალული „შურისმგებლის სიმღერების" ციკლის (1907, პარიზი) ლექსები, რისთვისაც მას რუსეთში ცხოვრება აეკრძალა. იმოგზაურა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. აქვეყნებდა მოგზაურობის შთაბეჭდილებებს, ლიტ. წერილებს, ლექსებს, ძვ. კულტურის ხალხთა შემოქმედების ნიმუშთა თარგმანებს. რუსეთში დაბრუნდა 1913. ამ პერიოდის ლექსთა კრებულებია: „ფერიების ზღაპრები" (1905), „სილამაზის ლიტურგია" (1911), „მზის, ცისა და მთვარის სონეტები" (1917) და სხვ. 1920-იდან ბ. ცხოვრობდა საფრანგეთში. იქ გამოსცა ლექსთა კრებულები „მოჩვენება" (1922), „ჩემი — მას. ლექსები რუსეთზე" (1923), „გაშლილ შორეთში" (1930), „ცისფერი ნალი" (1937), ავტობიოგრ. ხასიათის წიგნები „ახალი ნამგლის ქვეშ" (1923), „საჰაერო გზა" (1923) და ა. შ. თავის ლექსებში ბ. წარმოგვიდგება ესთეტად, რ-ისთვისაც ძირითადია ფორმის სინატიფე, მუსიკალურობა, ვირტუოზული შინაგანი რითმები, ბრწყინვალე ალიტერაცია; დამახასიათებელია ინდივიდუალისტური მსოფლაღქმა, სილამაზისა და გრძნობის კულტი. ბ-ის ლექსები ითარგმნა ბევრ ევროპულ, აგრეთვე იაპონურ და სხვ. ენებზე. XX ს. 10-იანი წწ. ქართულ პრესაში იბეჭდებოდა პ. იაშვილის, ტ. ტაბიძის, ვ. გაფრინდაშვილისა და სხვ. მიერ ქართულად თარგმნილი ბ-ის ლექსები.

ბ-მა დიდი როლი შეასრულა რუს. ენაზე მსოფლიო ლიტ-რის კლასიკოსთა (პ. ბ. შელი, ჯ. ბაირონი, პ. კალდერონი, უ. შექსპირი, უ. უიტმენი, ე. პო, ფრანგი სიმბოლისტები და სხვ.) თარგმნაში. 1913 იგი მ. უორდროპისეული ინგლ. თარგმანით გაეცნო „ვეფხისტყაოსანს" და აღტაცებული დარჩა. პოემის სამყაროს უკეთ აღქმის მიზნით ბ. სამჯერ — 1914, 1915 და 1917 — ესტუმრა საქართველოს; სწავლობდა ქართულ ენას. რუს. მრავალ ქალაქში წაიკითხა ლექციები „ვეფხისტყაოსნის" შესახებ. დაწერა სტატიები: „შ. რუსთაველი და მსოფლიოს სხვა გენიოსები როგორც მიჯნურობის მომღერალნი", „წმ. ნინოს ჯეჯილი", „რუსთაველი", „სალამი კავკასიას". „ვეფხისტყაოსანი" ბ-მა თარგმნა 1915–17. ეს იყო რუსულ ენაზე პოემის პირველი სრული პოეტური თარგმანი, რ-ის მცირე ნაწილი პირველად გამოქვეყნდა 1917 მოსკოვში, ხოლო მთლიანად — 1933 პარიზში, 1936 და 1937 მოსკოვში.

*თხზ.*: Полн. собр. стихотворений, т. 1—10, М., 1908—13; Стихотворения, Л., 1969; [წიგნში] რუსული პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1948.

*ლიტ.*: ანდღულაძე ლ., ბალმონტი და საქართველო, თბ., 1972; დონდუა მ., კ. ბალმონტი და ქართველობა, «მნათობი», 1960, № 10; იაშვილი პ., „ვეფხისტყაოსანი" და კ. ბალმონტი, «თემი», 1914, 11 აპრ., № 170; ოორდანიშვილი ს., ვეფხისტყაოსნის ბალმონტისმიერი რუსული თარგმანი, თბ., 1964; ტაბიძე ტ., კ. ბალმონტი და საქართველო, გაზ. «საქართველო», 1917, № 129; წერეთელი ა., Речь на банкете в честь поэта Бальмонта, თხზ. სრ. კრ., ტ. 15, თბ., 1963; Андгуладзе Л., Константин Бальмонт о Руставели, «Дружба народов», 1966, № 9; Балуашвили В., В содружестве с переводчиком поэмы Руставели, «Литературная Грузия», 1963, № 12; Бальмонт-Бруни Н., Бальмонт и Грузия, იქვე, 1966, № 9—10; История русской литературы конца XIX — нач. XX вв. Библиографический указатель, М.—Л., 1963. *ლ. ანდღულაძე.*

**ბალნეოთერაპია** (<ლათ. balneum — აბანო, ბანაობა და *თერაპია*), მინერალური წყლის აბაზანებით მკურნალობა. ორგანიზმზე მოქმედებს წყლის ტემპ-რა, ქიმ. შედგენილობა, ჰიდროსტ. წნევა. ამის გარდა, ნერვულ რეცეპტორებს აღიზიანებს მინერ. წყალში შემავალი აირები ($CO_2$, $H_2S$, $NO_2$), რადიოაქტიური ნივთიერება რადონი, რ-ებიც ხვდება სისხლში კანიდან, ლორწოვანი გარსებიდან და სასუნთქი გზებიდან. ჩვენებები: გულ-სისხლძარღვთა სისტემისა და სხვა შინაგანი ორგანოების, ნერვული სისტემის, საყრდენ-სამოძრაო ორგანოებისა და კანის დაავადებები. ბ-ს არ მიმართავენ შორსწასული სისხლის მიმოქცევის დარღვევის, მწვავე ინფექციური დაავადების, ავთვისებიანი სიმსივნის, ღვიძლის ციროზის, ტუბერკულოზის აქტ. ფაზის, თირკმლის ქრონ. დაავადების, სისხლის დაავადების (გამწვავების სტადიაში), საერთო სისუსტის დროს. იხ. აგრეთვე *ბალნეოლოგია*.

**ბალნეოლოგია** (<ლათ. balneum–აბანო, ბანაობა და ...*ლოგია*), მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის მინერ. წყლების წარმოშობას, მათ ფიზ. და ქიმ. თვისებებს, სამკურნ.-პროფილაქტ. მიზნით გამოყენების მეთოდებს, სამედ. ჩვენებებს და წინააღმდეგჩვენებებს.

ბ-ს ზოგჯერ უმართებულოდ მიაკუთვნებენ პელოთერაპიას (ტალახით მკურნალობა) და *თალასოთერაპიას* (ზღვაში ბანაობით მკურნალობა).

ბ-ში შედის ბალნეოთერაპია, ბალნეოტექნიკა, კურორტოგრაფია (კურორტების აღწერა). ბ. მჭიდროდ არის დაკავშირებული ისეთ დისციპლინებთან, როგორიცაა ფიზიოთერაპია, ჰიდროგეოლოგია, მეტეოროლოგია, ფიზიკა, ქიმია, ბიოლოგია, ფიზიოლოგია, კლინიკური მედიცინა და სხვ.

ბ. ჩაისახა ჯერ კიდევ ძვ. წ. V ს-ში, როდესაც *ჰეროდოტემ* შეიმუშავა მინერ. წყლებით სხვადასხვა დაავადების მკურნალობის წესები. *ჰიპოკრატე* (ძვ. წ. V—IV სს.) მოგვითხრობს მდინარის, მლაშე და ზღვის წყლების სამკურნ. თვისებებზე. მინერ. წყლების პირველი კლასიფიკაცია რომაელ ექიმ არქიგენეს (I ს.) ეკუთვნის. XV ს. იტალ. ექიმმა ჯ. სავონაროლამ გამოსცა ტრაქტატი მინერ. წყლის აბაზანებით სარგებლობის შესახებ. XVI ს-ში გამოქვეყნდა გ. ფალოპიოს ლექციები „შვიდი წიგნი იბილ წყლებზე", რ-შიაც ავტორი, სხვათა შო-

რის, ცდილობს გამოიკვლიოს მინერ. წყლების ქიმ. შედგენილობა. XVII — XVIII სს. მეცნიერულ ბ-ს საფუძველი ჩაუყარა გერმ. მეცნიერმა ფ. ჰოფმანმა; მან პირველმა დაადგინა მინერ. წყლების ქიმ. შედგენილობა. 1822 შვედმა ქიმიკოსმა ი. ბერცელიუსმა შეიმუშავა მინერ. წყლების ქიმ. შედგენილობის განსაზღვრის მეცნ. ხერხები. რუსეთში ბ-ის განვითარების შესახებ პირველ ცნობებს გვაწვდიან გ. შობერი, ი. *გიულდენშტედტი*, პ. პალასი და სხვ. (XVIII ს.). რუსეთში ბ-ის განვითარებაზე გავლენა იქონიეს ს. ბოტკინმა, გ. *ზახარინმა*. სამკურნალო მინერ. წყლების შესწავლაში თვალსაჩინო როლი შეასრულა კავკასიის მინერ. წყლებზე 1863 რუსული ბალნეოლ. საზ-ბის დაარსებამ. ოქტ. რევ. შემდეგ სანატორიულ-საკურორტო საქმის გაშლასთან დაკავშირებით ბ. საგრძნობლად განვითარდა. დადგინდა მინერ. წყლების კომპლ. შეფასების ერთიანი პრინციპი ქიმ. შედგენილობისა და ფიზ. თვისებების მიხედვით. სამკურნალო მინერ. წყლების საზღვარგარეთ მიღებული კლასიფიკაცია გააუმჯობესა ვ. ალექსანდროვმა (1932), შემდგომში კი გადაამუშავეს ვ. ივანოვმა და გ. ნევრაევმა ბ-ისა და ჰიდროგეოლ. მიღწევების საფუძველზე. გამოყოფილია მინერ. წყლების 7 ძირითადი ჯგუფი, რ-ებიც აირების შემცველობის მიხედვით დაყოფილია ქვეჯგუფებად, ანიონების, კათიონებისა და საერთო მინერალიზაციის მიხედვით კი — კლასებად. ეს კლასიფიკაცია მიღებულია 1965 კრინიცაში (პოლონეთის სრ) ბალნეო-კლიმატოლოგიის ინ-ტების მე-4 საკოორდინაციო თათბირზე. ფიზიკის, ქიმიის, ბიოლოგიის, ბიოფიზიკისა და ბიოქიმიის შემდგომმა განვითარებამ შესაძლებელი გახადა აეხსნათ ორგანიზმში მიმდინარე პროცესებზე და ზოგიერთ ორგანოთა და სისტემათა ფუნქციებზე ბალნეოლ. პროცედურების მოქმედების მექანიზმი. მინერ. წყლის მიღების შემდეგ კუჭ-ნაწლავის ლორწოვან გარსზე მოქმედებს წყლის ტემპ-რა, მისი მინერ. და აიროვანი შედგენილობა. შეწოვისას კი ხდება ცვლილებები, რ-ებიც იწვევს ძვრებს ორგანიზმის ტუტე-მჟავურ წონასწორობასა და კოლოიდურ სისტემაში. სსრკ-ში ბ-ის საკითხებს ძირითადად შეისწავლის კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. ბ-ის პრობლემათა მეცნ. დამუშავებას ხელმძღვანელობს სსრკ ჯანდაცვის სამინისტროს კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის ცენტრ. ინ-ტი. ბ-ის განვითარებაში დიდი მნიშვნელობა აქვს როგორც საბჭ., ისე საზღვარგარეთის კურორტოლოგთა, ბალნეოლოგთა და ფიზიოთერაპევტთა სამეცნ. საზ-ბებს. ბ-ის საკითხებს საბჭ. კავშირში აშუქებდა ჟურნ. „Курортное дело" (1923—28) და სხვ. 1955-იდან გამოდის ჟურნ. „Вопросы курортологии, физиотерапии и лечебной физкультуры".

საქართველოში მინერ. წყლებსა და ტალახს სამკურნალოდ ძველთაგანვე იყენებდნენ, რის შესახებ ცნობებს იძლევა „უსწორო კარაბადინი" (XI ს.), „იადიგარ დაუდი" (XVI ს.) და სხვ.

ვახუშტი ბაგრატიონს (XVIII ს.) წიგნში „აღწერა სამეფოსა საქართველოსა" მოხსენიებული აქვს აბასთუმნის („ოძრხეს", იგივე „ოცხეს") ცხელ წყაროებზე აგებული აბანოები, რ-ებიც კურნავს „ქარით დახუთულს ძლიერსა, მუწუკსა" და სხვ. ვახუშტი იხსენიებს აგრეთვე „დვალეთის ვებას" — საჭმლის მომნელებელი სისტემის სამკურნ. წყალს და სხვ.

საქართველოს მინერ. წყლებზე და მათ სამკურნ. თვისებებზე ცნობები აქვთ არაბ გეოგრაფს ალ-ისტახრის (X ს.), ფრანგ მოგზაურს შარდენს (XVIII ს.), ცნობილ ექიმსა და ბოტანიკოსს ი. გიულდენშტედტს (XVIII ს.) და სხვ.

ნ. ბერძენიშვილის ცნობით, წყალტუბოს მინერ. წყლების სამკურნ. თვისებები ცნობილია უკვე XII ს-იდან. საქართველოში მინერ. წყლებისა და ტალახის მეცნ. შესწავლა დაიწყო საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. ბ-ის განვითარებას ხელი შეუწყო თბილისის სამედ. და ექიმთა დახელოვნების ინ-ტების კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის კათედრების (1926, 1935) დაარსებამ, აგრეთვე საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს ი. კონიაშვილის სახ. კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (1927), თბილისის ბალნეოლ. კურორტის (1938) და კურორტოლოგთა და ფიზიოთერაპევტთა სამეცნ. საზ-ბის (1952) დაარსებამ. საქ. სსრ ბალნეოლ. კურორტებიდან ცნობილია *წყალტუბო, ბორჯომი, ჯავა, მენჯი, საირმე, ნაბეღლავი, თბილისის ბალნეოლოგიური კურორტი* და სხვ. 1934-იდან გამოდის კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის შრომათა კრებ. „კურორტოლოგია და ფიზიოთერაპია".

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., წყალტუბოს ისტორიისათვის, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1943, ტ. 4, № 7; ჯავახიშვილი ივ., ბალნეოლოგიური და ინჰოლაციური მკურნალობა საქართველოში, თბ., 1935; Иванов В. В., Невраев Г. А., Классификация подземных минеральных вод, М., 1964; Курорты СССР, М., 1962; Лозинский А. А., Лекции по общей бальнеологии, М., 1949; Нодия М. Ю., Курортные богатства Грузии, Тб., 1963. *მ. ნოდია.*

**ბალოჩი,** ხალხი აფრიკაში, იხ. *ბაროტსე.*

**ბალონი** (ფრანგ. ballon, იტალ. pallone — ბურთი), 1. ელექტროვაკუუმური (ან იონური) ხელსაწყოს კოლბა, რ-შიც შექმნილია ვაკუუმი (ან იგი შევსებულია ინერტული აირებით, ვერცხლისწყლის ორთქლით) და განლაგებულია ელექტროდები. ბ. არის მინის, ლითონის, კერამიკის ანდა მათი კომპოზიციებისაგან დამზადებული; 2. აირის შესანახი გარსი (ჭურჭელი), ამზადებენ რეზინის, დარეზინებული ქსოვილის ან ფოლადისაგან [100 *მგნ/მ²* (1000 *კგძ/სმ²*) წნევით]. ასეთ ბ-ებს სხვადასხვა ფერად ღებავენ. მაგ., ჟანგბადის შესანახი ბ. ცისფერია, წყალბადისათვის განკუთვნილი კი — მუქი მწვანე; 3. რეზინის ან დარეზინებული ქსოვილის კამერები, ბალიშები, ქვესადებები, რ-ებსაც ატმოსფერულზე მაღალი წნევის ჰაერით ავსებენ და სამორტიზაციო მოწყობილობად იყენებენ; 4. დარეზინებული ბამბის ქსოვილის ან პოლიმერული მასალის (მაილარი და სხვ.) გარსი, რ-საც ავსებენ ჰაერზე მსუბუქი აირებით; იყენებენ აეროსტატებში, დირიჟაბლებში და სხვ.; 5. რამდენიმე *ლ* მოცულობის მინის ჭურჭელი სითხეების შესანახად (გადასაზიდად).

**ბალსა,** ბომბაქსისებრთა (ბაობაბისებრთა) ოჯახის ოქრომას (Ochroma) გვარის სახეობები. გავრცელებულია ცენტრ. და სამხრ. ამერიკის ტენიან ტროპ. ტყეებში. უფრო მეტად ცნობილია O. pyramidale (O. lagopus), რ-იც კულტივირებულია სხვადასხვა ტროპ. ქვეყანაში. დიდი ზომის სწრაფმზარდი ხეა (7 წლის ასაკში 22 *მ* აღწევს, დიამეტრი 60 *სმ*), აქვს გამძლე და მსუბუქი მერქანი (გამომშრალი კორპზე მსუბუქია), რ-საც ძველთაგანვე იყენებდნენ ტივებისა და ნავების გასაკეთებლად (თ. *ჰეიერდალმა* ტივი „კონტიკი" სწორედ ამ მასალისაგან გააკეთა); იყენებენ აგრეთვე თვითმფრინავმშენებლობაში ბგერისა და სითბოს საიზოლაციო მასალად და სხვ. *მ. სახოკია.*

**ბალსასი** (Balsas), მდინარე მექსიკაში. სიგრძე 724 *კმ*, აუზის ფართ. 113,1 ათ. *კმ²*. სათავე აქვს მექს. მთიანეთის სამხრ. ნაწილში. ზემო დინებაში ეწოდება ატოიაკი, შუა წელში—მესკალა. ერთვის წყნარ ოკეანეს. აქვს სწრაფი დინება, ხშირია ჭორომები. მთავარი შენაკადებია: მარცხ. — მისტეკო, ტლაპანეკო; მარჯვ. —ნეხაპა, კუცამალა, ტაკამბარო, ტეპალკატეპეკი. ჩამოუდის ქ. პუებლას.

**ბალსისი** ედუარდას (დ. 20. XII. 1919, ქ. ნიკოლაევი), ლიტველი საბჭ. კომპოზიტორი. ლიტვის სსრ სახ. არტისტი (1965). 1950 დაამთავრა კაუნასის კონსერვატორია (ა. რაჩიუნასის კლასი), 1953 — ლენინგრადის კონსერვატორიის ასპირანტურა (ვ. ვოლოშინოვის კლასი). ბ. ავტორია ბალეტისა „ეგლე ანკარათა დედოფალი" (დადგა 1960, ლიტვ. ოპერისა და ბალეტის თეატრი, ვილნიუსი), შექმნა ნაწარმოებები სიმფ. ორკესტრისათვის, სავიოლინო კონცერტები, „დრამატული ფრესკები" ვიოლინოს, ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის (1965), კამერული ნაწარმოებები, სიმღერები, მუსიკა კინოფილმებისათვის. 1953-იდან ვილნიუსის კონსერვატორიის პედაგოგია, 1959-იდან — კომპოზიციის კათედრის გამგე. 1962-იდან ლიტვ. კომპოზიტორთა კავშირის თავ-რეა. ლიტვ. სსრ VI—VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ბალტა,** ქალაქი უკრ. სსრ ოდესის ოლქში, მდ. კოდიმაზე (სამხრ. ბუგის აუზი), რკინიგზის სადგურ ბალტიდან 8 *კმ*. ბალტის რ-ნის ცენტრი. საავტ. გზების კვანძი. 21 ათ. მცხ. (1974). ავეჯის კომბინატი, ბეწვეულის, სამკერვალო ფ-კები, ყველ-კარაქის ქ-ნა. საშენ მასალათა წარმოება. პედ. სასწავლებელი. 1797-იდან სამაზრო ქალაქი იყო.

**ბალტი,** ხალხი ჩრდ. ინდოეთსა და პაკისტანში. ცხოვრობენ ე. წ. ბალტისტანში (მდ-ების შაიოკისა და შიგარის ინდთან შერთვის რ-ნში). რაოდ. 900 ათ. კაცზე მეტი (1975, შეფასება). ენა — ბალტი. განეკუთვნება ჩინ.-ტიბ. ენათა ოჯახის ტიბ. ჯგუფს. რელიგია — შიიტური ისლამი, არიან ბუდისტებიც. ენითა და ფიზ. ტიპის მიხედვით ენათესავებიან ტიბეტელებს, მაგრამ ეკონომიკურად და კულტურულად უფრო მჭიდროდ არიან დაკავშირებული ჩრდ. ინდოეთის ხალხებთან. ბ-ს მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება, მებაღეობა და მომთაბარე მესაქონლეობა.

*ლიტ.*: Народы Южной Азии, М., 1963.

**ბალტიის ზღვა** (გვიანდ. ლათ. mare Balticum), ატლანტის ოკ. შიგაკონტინენტური ზღვა ევროპაში. ჩრდილოეთის ზღვას უერთდება ერესუნის (ზუნდი), დიდი და მცირე ბელტის, კატეგატის და სკაგერაკის სრუტეებით. ესაზღვრება სსრკ-ს, პოლონ. სახ. რესპუბლიკას, გდრ-ს, გფრ-ს, დანიას, შვეციას და ფინეთს. ფართ. 386 ათ. *კმ²*. საშ. სიღრმე 71 *მ*. წყლის საშ. მოცულობა 22 ათ. *კმ³*. სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაპირები დაბალი, ლაგუნური ტიპისაა. ჩრდ. სანაპირო მაღალი, კლდოვანი, უმეტესად შხერულია (სანაპირო ხაზი შეჭრილ-შემოჭრილი). მნიშვნელოვანი ყურეებია: ბოტნიის, ფინეთის, რიგის, კურშის, შჩეცინის და სხვ. დიდი კ-ებია: გოტლანდი, ბორნჰოლმი, საარემა, ჰიუმა, მუჰუ, ელანდი და სხვ. არის ბევრი პატარა კლდოვანი კუნძულ — შხერი. ერთვის მდინარეები ნევა, დას. დვინა, ნემანი, ვისლა, ოდრა და სხვ.

ბ. ზ-ს უჭირავს ტექტონ. წარმოშობის დეპრესია, რ-იც ბალტიის ფარის სტრუქტ. ელემენტია. ზღვის ჩრდ. ნაწილის ფსკერი აგებულია უმთავრესად კამბრიულისწინა ქანებით, რ-ებსაც მყინვარული და უახლესი ზღვიური ნალექების წყვეტილი საფარი ადევს. ცენტრ. და სამხრ. ნაწილი აგებულია სილურისა და დევონის ქანებით, რ-ებიც სამხრ. ნაწილში დაფარულია მყინვარული და ზღვიური ნალექების მძლავრი წყებით. ფსკერზე წყალქვეშა მდინარეული ხეობების არსებობა და მყინვარული ნალექების ქვეშ ზღვიური

**ბალტიის ზღვა**
მნიშვნელოვანი ყურეები
ბოტნიის
ფინეთის
რიგის
კურშის
შჩეცინის

დიდი კუნძულები
გოტლანდი
ბორნჰოლმი
საარემა
ჰიუმა
მუჰუ
ელანდი

ფაუნა
ატლანტის ქაშაყი
ბალტიის ჭიჭყინა
ვირთევზა
ქამბალა
ორაგული
გველთევზა
ჭაპალა
სიგი
ბალტიური სელაპი

უმთავრესი ნავსადგურები
სსრკ-ისა
ლენინგრადი
ტალინი
რიგა
კალინინგრადი
პოლონეთისა
გდანსკი
გდინია
შჩეცინი
გდრ-ისა
როსტოკ-ვარნემიუნდე
გფრ-ისა
ლიუბეკი
კილი
დანიისა
კოპენჰაგენი
შვეციისა
მალმე
სტოკჰოლმი
სუნდსვალი
ლულეო
ფინეთისა
ტურკუ
ჰელსინკი
კოტკა

ნალექების უქონლობა მოწმობს, რომ გამყინვარებისწინა ხანაში ბ. ზ-ის ადგილას ხმელეთი იყო. უკანასკნელი გამყინვარების ეპოქაში ზღვის ღრმული მთლიანად ყინულს ეკავა. დაახლ. 13 ათ. წლის წინ ღრმული ოკეანეს შეუერთდა, წყლით ამოივსო და წარმოიშვა იოლდიანი ზღვა (მოლუსკ Ioldia-ის მიხედვით). ამ ზღვაზე ადრე (15 ათ. წლის წინ) ღრმულში ბალტიის მყინვარული ტბა იყო. დაახლ. 9—7,5 ათ. წლის წინ ცენტრ. შვეციის ტექტონ. აზევების შედეგად იოლდიანი ზღვა ოკეანეს მოსწყდა და კვლავ ტბად გადაიქცა, რ-იც ცნობილია ანცილუსიანი ტბის სახელით (მოლუსკი Ancylus). დანიის სრუტეების რ-ნში ხმელეთის ტექტონ. დაძირვამ (დაახლ. 7 — 7,5 ათ. წლის წინ) და ვრცელმა ტრანსგრესიამ აღადგინა კავშირი ოკეანესთან, წარმოქმნა ლიტორინიანი ზღვა, რ-ის დონე ახლანდელთან შედარებით მაღალი იყო. აუზი ტექტონიკურად ამჟამადაც ინტენსიურად მაღლდება; ბოტნიის ყურის ჩრდ. ნაწილში აზევების ამპლიტუდა ას წელიწადში 1 მ აღწევს.

ჰავა ზომიერია, განიცდის ატლანტის ოკ. ძლიერ გავლენას. დამახასიათებელია წლ. ტემპ-რის შედარებით მცირე რყევა, ხშირი ნალექიანობა, რ-იც თანაბრად ნაწილდება წლის მანძილზე. ცივ და გარდამავალ სეზონში ხშირია ნისლი. ქრის დას. ქარები, რ-ებიც დაკავშირებულია ატლანტიკურ ციკლონებთან. ციკლონების მოქმედება ძლიერია შემოდგომა-ზამთარში. ჰაერის საშ. ტემპ-რა ბ. ზ-ის სამხრ. ნაწილში იანვარში — 1,1°C, ივლისში 17,5°C; შუა ნაწილში, შესაბამისად, —2,3°C და 16,6°C; ფინეთის ყურეში —5°C და 17°C, ბოტნიის ყურეში—10,3°C და 15,6°C. ნალექები ჩრდ-ში — 500 მმ წელიწადში, სამხრ-ში 600 მმ, ზოგან 1000 მმ-მდე.

ბ. ზ-ის ჰიდროლ. რეჟიმს განსაზღვრავს მისი ჰავა, მტკნარი წყლის სიჭარბე და ჩრდ. ზღვასთან წყალცვლა. ჭარბი მტკნარი წყლის (472 $კმ^3$ წლიურად) არსებობა გამოწვეულია უხვი კონტინენტური ჩამონადენით. ატმოსფერული ნალექების სახით მოსული წყლის რაოდენობა (172,0 $კმ^3$ წლ.) უდრის აორთქლებას. ჩრდ. ზღვასთან წყალცვლა საშუალოდ 1659 $კმ^3$-ა წელიწადში (მარილიანი წყალი 1187 $კმ^3$, მტკნარი — 472 $კმ^3$). ბ. ზ-ში მარილიანი წყალი ჩრდ. ზღვიდან სიღრმითი დინებით შემოდის, ხოლო მტკნარი წყალი ბ. ზ-იდან ჩრდ. ზღვაში ზედაპირულ ნაკადს გააქვს. ზღვის დინებები საათის ისრის საწინააღმდეგო მიმართულებისაა, სიჩქარე — 5—20 მ/წმ.

წყლის ტემპ-რა ზედაპირზე აგვისტოში ფინეთის ყურეში 15°C, 17°C, ბოტნიის ყურეში 9°C, 13°C, ზღვის ცენტრ. ნაწილში 14°C, 18°C, სამხრ. ნაწილში 20°C; თებერვალ-მარტში ზღვის ღია ნაწილში 1°C, 3°C, ბოტნიის, ფინეთისა და რიგის ყურეებში 0°C-ზე დაბალია. სიღრმეში და ფსკერისპირა წყლის ფენების ტემპ-რაა 5°C. ზედაპირული წყლის მარილიანობა სწრაფად კლებულობს სრუტეებიდან ზღვის ცენტრ. ნაწილისაკენ (11-იდან 6‰-მდე); დას. ნაწილში 16‰, ცენტრში 12—13‰, ჩრდ. ნაწილში 10‰. ყინული ბოტნიის ყურის ჩრდ. ნაწილში ნოემბერში წარმოიქმნება. მაქს. ვრცელდება მარტის დასაწყისში. ამ დროს რიგის, ფინეთის, ბოტნიის ყურის მნიშვნელოვანი ნაწილი უძრავი ყინულითაა დაფარული, ზღვის ცენტრ. ნაწილი კი თავისუფალია. სუსხიან ზამთარში ბ. ზ. მთლიანად ყინულით იფარება.

ბ. ზ-ის ფაუნა მრავალრიცხოვანია, მაგრამ ღარიბია სახეობებით. წარმოებს ინტენს. თევზრეწვა.

ფინეთის ყურეში კარტოგრაფიული და ჰიდროგრ. კვლევა რუსებმა XVIII ს. დამდეგს დაიწყეს. 1738 თ. სოიმონოვმა გამოსცა ბ. ზ-ის ატლასი. XVIII ს. შუა ხანებში ა. ნაგაევმა შეადგინა დაწვრილებითი ლოცია. XIX ს. 80-იან წლებში ს. მაკაროვმა პირველმა ჩაატარა ღრმა წყლის ჰიდროლ. გამოკვლევები. 1920-იდან ჰიდროლ. სამუშაოებს ატარებს ჰიდროგრ. სამმართველო და სახელმწ. ჰიდროლ. ინ-ტი. სამამულო ომის შემდეგ ფართო გამოკვლევა ჩატარდა სსრკ სახელმწ. ოკეანოგრაფიული ინ-ტის ლენინგრადის განყ-ბის ხელმძღვანელობით.

ბ. ზ-ს უძველესი დროიდან დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ევროპის ქვეყნებისათვის. ადრინდ. შუა საუკ. ბ. ზ-ზე ვაჭრობასა და ზღვაოსნობაში მთავარი ადგილი ეკავათ სკანდინავებს — ვარიაგებს, აქედან მოდის ბ. ზ-ის ძვ. სლავ. სახელწ. ვარიაგების ზღვა. X — XI სს-ში ბ. ზ-ს გერმ. ვაჭრები დაეპატრონენ. ადრინდ. შუა საუკ. აქ ვაჭრობის მთავარი ცენტრები იყო ხედებიუ (იუტლანდიის ნ.-კ.), ბირკა (ტბა მელარენზე), ვისბიუ (კ. გოტლანდზე), მოგვიანებით — სიგტუნა, შლეზვიგი, ვოლინი, ნოვგოროდი, გდანსკი და სხვ. XII — XIII სს-ში გერმანელი, დანიელი, შვედი ფეოდალების თავდასხმებმა და ტევტონთა ორდენის მიერ ბ. ზ-ის სამხრ.-აღმ. სანაპიროს დაპყრობამ შეასუსტა ბ. ზ-ზე სლავური სახელმწიფოების გავლენა. XIII—XIV სს-იდან ბ. ზ-ზე ვაჭრობაში მთავარი ადგილი ჩრდ. გერმ. ჰანზამ დაიკავა. XVI—XVII სს. ევრ. სახელმწიფოების ეკონომიკასა და პოლიტიკაში ვაჭრობის როლის ზრდასთან ერთად მკვეთრად გაიზარდა ბ. ზ-ის როგორც ევროპის ჩრდ. ქვეყნების ურთიერთდამაკავშირებელი არტერიის მნიშვნელობა. დაიწყო ბრძოლა ბ. ზ-ზე ბატონობისათვის: ლივონიის ომი 1558—83, დანია-შვეციისა და პოლონეთ-შვეციის ომები, *ოცდაათწლიანი ომი*. ამ ომების შედეგად XVII ს. შუა ხანებიდან ბ. ზ-ზე დამკვიდრდა შვეციის ჰეგემონია. *ჩრდილოეთის ომში (1700—21)* გამარჯვების შემდეგ რუსეთი დაეუფლა ბ. ზ-ის აღმ. სანაპიროს პორტებს: რეველს (ტალინი), ნარვას, რიგას, ვიბორგს და სხვ. პეტერბურგი რუსეთის მთავარი საგარეო-სავაჭრო პორტი გახდა, ხოლო კრონშტადტი — ბალტიის ზღვის ახლად დაარსებული ფლოტის მთავარი ბაზა და სამხ.-საზღვაო ციხესიმაგრე. კილის არხის გაყვანის (1886 — 95), სამხ.-საზღვაო ბაზების მშენებლობისა და ძლიერი სამხ.-საზღვაო ფლოტის შექმნის შედეგად მნიშვნელოვნად გაიზარდა ბ. ზ-ზე გერმ. გავლენა. I მსოფლიო ომში დამარცხების შემდეგ გერმანიამ დაკარგა თავისი პოზიციები, 1933 ჰიტლე-



რული რეჟიმის დამყარების შემდეგ კი კვლავ შეეცადა აღედგინა ბ. ზ-ზე თავისი სამხ.-საზღვაო ძლიერება. II მსოფლიო ომში ფაშისტური გერმანიის დამარცხებამ, გდრ-ისა და პოლ. სრ შექმნამ ძირეულად შეცვალა ძალთა თანაფარდობა ბ. ზ-ზე სოციალ. სახელმწიფოთა სასარგებლოდ.

ბალტიისპირა ქვეყნებში — სსრკ (რსფსრ ბალტიისპირა ოლქები, ესტონეთი, ლატვია, ლიტვა), პოლონეთი, გდრ, გფრ, დანია, შვეცია და ფინეთი — დაახლ. 140 მლნ. კაცი ცხოვრობს და მთელი მსოფლიოს სამრეწვ. პროდუქციის დაახლ. 15% მზადდება. ბ. ზ-ზე გადის უმოკლესი გზა სსრკ ცენტრ., დას. და ჩრდ.-დას. რ-ნებიდან ატლანტის ოკ. საზღვაო გზებისაკენ; განვითარებულია საკაბოტაჟო ნაოსნობა, მ. შ. შავი ზღვის ნავსადგურებიდან; აქვეა განლაგებული საბჭ. საექსპორტო თევზსაჭერი ფლოტის ბაზები. ბ. ზ-ზე გადის მიმდებარე ქვეყნების საგარეოსავაჭრო გზების უმეტესობა. გააქვთ ნავთობპროდუქტები, ქვანახშირი, ხე-ტყის მასალა, ცელულოზა და ქაღალდი, რკინის მადანი, მანქანა-მოწყობილობანი.

*ლიტ.*: Егорьева А. В., Балтийское море, М., 1961; Форстен Г. В., Балтийский вопрос в XVI—XVII столетиях (1544—1648), т. 1—2, СПб., 1893—94; მისივე, Борьба из-за господства на Балтийском море в XV—XVI столетиях, СПб., 1884.

**ბალტიისკი** (1946-მდე პილაუ), ქალაქი რსფსრ კალინინგრადის ოლქში, მდებარეობს ბალტიის ცელაზე. *კალინინგრადის* ავანპორტი (უკავშირდება საზღვაო არხით). რკინიგზის სადგ. კალინინგრადიდან 48 *კმ*. 22 ათ. მცხ. (1974). ბალტიის ფლოტის მუზეუმი. ბ. დაარსდა 1686.

**ბალტიისპირეთის ეკონომიკური რაიონი,** მდებარეობს ბალტიის ზღვის სანაპირო ზოლში, საზღვაო საზღვარი ემთხვევა სსრ კავშირის სახელმწ. საზღვარს. ფართ. 189,1 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 7,9 მლნ. კაცი (1974).

ეკონ. რ-ნში შედის *ესტონეთის სსრ, ლატვიის სსრ, ლიტვის სსრ* და რსფსრ *კალინინგრადის ოლქი*.

**ბალტიისპირეთის ოპერაცია 1944,** დიდ სამამულო ომში (1941—45) ბალტიისპირეთის, I (სარდალი არმიის გენ. ი. ბაგრამიანი), II (სარდალი არმიის გენ. ა. ერიომენკო) და III (სარდალი არმიის გენ. ი. მასლენიკოვი), აგრეთვე ლენინგრადის (სარდალი არმიის გენ. ლ. გოვოროვი) ფრონტების და ბალტიის ფლოტის (ადმ. ვ. ტრიბუცი) სტრატეგიული შეტევითი ოპერაცია 1944 სექტ.-ოქტომბერში. 1944 ივლ.-აგვისტოში ბელორ. III (სარდალი არმიის გენ. ი. ჩერნიახოვსკი) და ბალტიისპირეთის I ფრონტების ჯარებმა გაათავისუფლეს ლიტვის ტერიტ. მნიშვნელოვანი ნაწილი, ბალტიისპირეთის II და III ფრონტების ჯარებმა კი — ლატვ. და ესტ. ტერიტ. ნაწილი. საბჭ. ჯარების წინსვლის შეჩერების მიზნით ფაშისტთა სარდლობამ თავი მოუყარა 700 ათასამდე კაცს, 1200-ზე მეტ ტანკს, 7000-მდე ქვემეხს და ნაღმსატყორცნს, 400-მდე საბრძოლო თვითმფრინავს. სექტ.-ოქტ. სისხლისმღვრელ ბრძოლებში საბჭ. არმიამ თითქმის მთლიანად გაანადგურა გერმ. არმიათა ჯგუფი „ჩრდილოეთი" და გაათავისუფლა ბალტიისპირეთის რესპუბლიკების ტერიტორია.

**ბალტიისპირეთის რკინიგზა,** დაარსდა 1963 თებ. ლატვიის, ლიტვის და ესტონეთის რკინიგზების ბაზაზე. სამმართველო — ქ. რიგაში. რკინიგზა გადის ბალტიისპირეთის სამი მოკავშირე რესპ. და რსფსრ კალინინგრადის ოლქის ტერიტორიაზე. ესაზღვრება ოქტომბრის, ბელორ. და პოლ. რკინიგზებს. ბ. რ-ის საექსპლუატაციო სიგრძეა 6,6 ათ. *კმ*, აქედან 15% ვიწროლიანდაგიანია. ბ. რ-ის ტვირთბრუნვა შედარებით მცირეა — დაახლ. 35 მლრდ. *ტ/კმ* (სსრკ-ის რკინიგზების საერთო ქსლის ტვირთბრუნვის 1,3%), მგზავრბრუნვის საშ. წლ. მაჩვენებელი დაახლ. 8 მლრდ. მგზავრ/კმ. გადაზიდვების 60%-ზე მეტი აქ ელექტრომავლებითა და თბომავლებით სრულდება. დაჯილდოებულია ოქტომბრის რევოლუციის ორდენით (1971).

**ბალტიის სერი,** ბორცვიან-მორენული რელიეფის ზოლი ბალტიის ზღვის სანაპიროს გასწვრივ, დანიიდან მდ. დას. დვინამდე (გფრ-ის, გდრ-ის, პოლონეთისა და სსრ კავშირის ტერიტორიებზე). სიგრძე დაახლ. 1500 *კმ*, სიგანე 80—90 *კმ*, სიმაღლე 200—300 *მ*. ფართოდაა წარმოდგენილი ბოლო მორენები, *ოზები* და *დრუმლინები*. ბორცვებს შორის ბევრი ტბაა (მიურიცი, სნიარდვი, მამრი), დამახასიათებელია ფართოფოთლოვანი და შერეული ტყეები. მდინარეთა ხეობებით ბ. ს. დაყოფილია ცალკეულ მაღლობებად (მეკლენბურგის ტბიური პლატო, პომორიის ტბისპირეთი, მაზურის ტბისპირეთი და სხვ.). წარმოიქმნა ძირითადად ზედა პლეისტოცენური გამყინვარების დროს.

**ბალტიის სრუტეები,** ერესუნის (ზუნდი), დიდი ბელტისა და მცირე ბელტის სრუტეები. ბ. ს. ერთადერთი სანაოსნო გზაა, რ-იც ბალტიის ზღვას აკავშირებს ჩრდილოეთის ზღვასთან და ატლანტის ოკეანესთან. სამართლებრივი რეჟიმი განისაზღვრება კოპენჰაგენის 1857 ხელშეკრულებით. მან განამტკიცა ნაოსნობის სრული თავისუფლება ყველა ქვეყნის არასამხ. გემებისათვის და გააუქმა დიდი ბაჟები, რ-ებსაც დანია, როგორც ამ გზების მესაკუთრე, ახდევინებდა უცხო გემებს. ამჟამად მოქმედებს დანიის მიერ 1938 და 1951-ის აქტებით დაწესებული ზოგიერთი შეზღუდვა უცხო სამხ. ხომალდებისათვის. ბალტიისპირა სახელმწიფოთა ხომალდებზე ამ შეზღუდვების გავრცელება უმართებულოა, რადგან ბალტიის ზღვა რეგიონული (დახურული) ზღვაა, რაც აღიარებული იყო ჯერ კიდევ 1780 და 1800 კონვენციებით; ბ. ს-ში ბალტიისპირა ქვეყნების განსაკუთრებულ ინტერესებსა და უპირატეს უფლებებს მოწმობს *საერთაშორისო ჩვეულებებიც* (იხ. აგრეთვე სტ. *საერთაშორისო სრუტეები*).

**ბალტიის ფლოტი,** უმაღლესი ოპერატიული გაერთიანება, საბჭ. სამხ.-საზღვაო ფლოტის შემადგენელი ნაწილი. შექმნა პეტრე I-მა *ჩრდილოეთის ომის (1700—1721)* დროს. პირველი საბრძოლო ხომალდები აიგეს 1702 — 03 ლადოგის ტბაზე და მდ. სვირზე. 1702 ბ. ფ-ის ნიჩბიანი ფლოტილია მონაწილეობდა ნოტებურგის (გვიანდ. შლისელბურგი, ახლანდ. პეტროკრეპოსტი) აღებაში. 1703 საფუძველი ჩაეყარა ბ. ფ-ის ბაზას — კრონშლოტს (კრონშტადტი). 1704 პეტერბურგში დაიწყო საადმირალოს გემსაშენის აგება. 1724 ბ. ფ-ში იყო 141 საბრძოლო იალქნიანი ხომალდი და რამდენიმე ასეული ნიჩბიანი გემი. ჩრდილოეთის ომის დროს ბ. ფ-მა განგუტთან (1714), ეზელთან (1719) და გრენგამთან (1720) დაამარცხა შვეციის ფლოტი. ამ ომში გამარჯვების შედეგად რუსეთი ძლიერ საზღვაო სახელმწიფოდ გადაიქცა. *შვიდწლიანი ომის (1756—63)* დროს ბ. ფ-ის ესკადრა მხარს უჭერდა არმიის ოპერაციებს პომერანიაში, აგრეთვე მემელისა (1757) და კოლბერგის (1761) აღებაში, მოახდინა ზუნდის სრუტის ბლოკადა, რათა არ შეეშვა ბალტიის ზღვაში ინგლ. ფლოტი. რუსეთ-ოსმალეთის ომების დროს (XVIII ს. II ნახ. — XIX ს. დასაწყ.) ბ. ფ-ის ესკადრებმა ბევრჯერ ილაშქრეს ხმელთაშუა ზღვაზე, გაანადგურეს ოსმალეთის ფლოტი ჩესმის (1770), დარდანელის (1807), ათონისა (1807) და ნავარინის (1827) ბრძოლებში. *ყირიმის ომის (1853—56)* დროისათვის ეკონ. სისუსტემ და ხშირმა ომებმა რუსეთს ხელი შეუშალა შეექმნა ორთქლმავალი ფლოტი. ომის დაწყებისათვის ბ. ფ-ში მხოლოდ 11 ორთქლმავალი ფრეგატი იყო, მაგრამ, ამის მიუხედავად, იგი გმირულად იცავდა ბალტიის ზღვის სანაპიროს. 1861-იდან ბ. ფ-ში ორთქლის ჯავშნოსანი ხომალდების აგება დაიწყო (XIX ს. ბოლოსათვის აქ იყო ყველა კლასის 250-ზე მეტი ხომალდი). 60-იან წლებში მოხდა ბ. ფ-ის რეორგანიზაცია. ბ. ფ-თან არის დაკავშირებული რუსი ზღვაოსნების ი. ლისიანსკის, ი. კრუზენშტერნის, ფ. ბელინსჰაუზენის, მ. ლაზარევის, ო. კოცებუს, თ. ლიტკესა და სხვ., მეცნიერებისა და გემთმშენებლების ადმ. ა. პოპოვის, ადმ. ს. მაკაროვის, პ. ტიტოვის, აკად. ა. კრილოვის, მსოფლიოში ერთ-ერთი პირველი თვითმფრინავის შემქმნელის ა. მოჟაისკის, რადიოს გამომგონებლის ა. პოპოვის, წყალქვეშა ნავების შემქმნელთა ს. ჯევეცკის, ი. ბუბნოვის, ნ. ბეკლემიშევის და პირველი წყალქვეშა ნაღმურა გადამღობის გამომგონებლის მ. ნალიოტოვის მოღვაწეობა. XIX ს. ბ. ფ-ში თავი იჩინა რევ. მოძრაობამ. 1902—03 ლენინური „ისკრის" ზეგავლენით შეიქმნა პირველი ს.-დ. წრეები. ბ. ფ-ის მეზღვაურები აქტიურად მონაწილეობდნენ 1905—07 რევოლუციაში. *რუსეთ-იაპონიის ომის (1904—05)* დროს ბ. ფ-ის ბაზაზე შეიქმნა წყნარი ოკეანის II და III ესკადრები, რ-ებმაც მოახდინეს ისტორიაში უმაგალითო გადასვლა ბალტიის ზღვიდან იაპ. ზღვაში, მაგრამ განადგურებულ იქნენ *ცუსიმის ბრძოლაში (1905)*. 1909-იდან დაიწყო ბ. ფ-ის აღდგენა. I მსოფლიო ომის დაწყებისათვის იგი ითვლიდა 4 სახაზო ხომალდს, 10 კრეისერს, 13 საესკადრო ნაღმოსანს, 50 ნაღმოსანს, 13 წყალქვეშა ნავს და სხვ., ომის მსვლელობაში ბ. ფ. კიდევ უფრო გაიზარდა.

1915 კრონშტადტში შეიქმნა ბ. ფ-ის ბოლშევიკური ორგანიზაციის ცენტრი. 1917 თებ. რევოლუციის დროს ბალტიელები აჯანყებულებს მიემხრნენ. 1917 ივლ. ფლოტში 12 ათასზე მეტი ბოლშევიკი იყო. 30 აპრ. შეიქმნა ბ. ფ-ის ცკ — ცენტრობალტი. სექტ.-ოქტ. ბ. ფ-მა გმირულად დაიცვა პეტროგრადი გერმანელთა შემოტევისაგან (*მოონზუნდის ოპერაცია 1917*). ბ. ფ-ის მეზღვაურები აქტიურად მონაწილეობდნენ დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციისა და სამოქალაქო ომში. 1918 თებ.-მაისში ბ. ფ-ის მთავარმა ძალებმა მოახდინეს გმირული გადასვლა რეველიდან ჯერ ჰელსინგფორსში, შემდეგ კრონშტადტში, რათა გერმანელთა მიტაცებისაგან გადაერჩინათ ფლოტის ხომალდები. 1919 ბ. ფ. ინგლ. ინტერვენტებს ებრძოდა.

1920 შრომისა და თავდაცვის საბჭომ მიიღო დადგენილება ბ. ფ-ის გაძლიერების შესახებ და 700-ზე მეტი კომუნისტი-მეზღვაური დაუბრუნდა მას. 1928 ფლოტი წითელი დროშის ორდენით დაჯილდოვდა. 30-იან წლებში მის ბაზაზე შეიქმნა წყნარი ოკეანისა და ჩრდილოეთის ფლოტები. 1939—40 სსრკ-ფინეთის ომის დროს ბ. ფ. აქტიურად ეხმარებოდა საბჭ. ჯარებს.

დიდი სამამულო ომის (1941—45) დასაწყისისათვის ბ. ფ-ში ირიცხებოდა 2 სახაზო ხომალდი, 2 კრეისერი, საესკადრო ნაღმოსნების 2 ლიდერი, 19 საესკადრო ნაღმოსანი, 65 წყალქვეშა ნავი, 656 თვითმფრინავი და სხვ. 1941 ბ. ფ. (სარდალი ვიცე-ადმ. ვ. ტრიბუცი) სახმელეთო ჯარებთან ურთიერთმოქმედებაში იცავდა ტალინს, ხანკოს, მოონზუნდის კ-ებს. 1941—43 აქტიურად მონაწილეობდა ლენინგრადის გმირულ დაცვაში, 1944—45 კი ანადგურებდა ჰიტლერელებს ლენინგრადთან, ბალტიისპირეთში, აღმ. პრუსიაში, აღმ. პომერანიაში. ომის მსვლელობაში მან გაანადგურა მტრის 581 საბრძოლო და დამხმარე ხომალდი, 624 სატ-

**ბალტიისპირეთის რკინიგზა**

უმნიშვნელოვანესი პუნქტები

კალინინგრადი
ტალინი
კლაიპედა
ვენტსპილსი
რიგა
ვილნიუსი
ლიეპაია

რანსპ. გემი. 37 ბალტიელს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. 1954 წ. 17 მაისს კრონშტადტის სამხ.-საზღვაო ციხესიმაგრე დაჯილდოვდა წითელი დროშის ორდენით; 1965 წ. 7 მაისს ბ. ფ-მა წითელი დროშის მეორე ორდენი მიიღო. ამჟამად ბ. ფ. აღჭურვილია უახლესი ტექნიკით, თანამედროვე საბრძოლო გემებით, თვითმფრინავებით, რაკეტებითა და სხვ. იგი ფხიზლად დარაჯობს სსრკ-ის საზღვრებს და სხვა საბჭ. ფლოტებთან ერთად უზრუნველყოფს მის სახელმწიფოებრივ ინტერესებს ზღვებსა და ოკეანეებში.

*ლიტ.*: Ачкасов В. И., Вайнер Б. А., Краснознамённый Балтийский флот в Великой Отечественной войне, М., 1957; Балтийский флот. Исторический очерк, М., 1960; Боевой путь Советского Военно-Морского флота, 2 изд., М., 1967; Веселаго Ф. Ф., Краткая история русского флота, М.—Л., 1939; Флот в первой мировой войне, т. 1, М., 1964.



ბალღოჯი. ზემოთ—ყვავილებიანი ტოტი; ქვემოთ — ნაყოფიანი ტოტი.

**ბალტიური ენები,** ინდოევროპულ ენათა ოჯახის დამოუკიდებელი ჯგუფი. მოიცავს ლატვიურს, ლიტვურს და აწ მკვდარ ძვ. პრუსიულს. ბ. ე-ის ჯგუფში ივარაუდება აგრეთვე რუს. მატიანეებში მოხსენიებული გოლიადების, იატვიაგებისა და კურების (თუ კურონების) ენები. მკვლევართა დიდ ინტერესს იწვევს ბ. ე-ის წარმომავლობისა და დანარჩენ ინდოევრ. ენებთან, კერძოდ, სლავ. ენებთან (რ-ებთანაც ბევრი რამ აქვს საერთო ლექსიკასა და გრამატიკაში) მიმართების საკითხი.

*ლიტ.*: Топоров В. Н., Балтийские языки, წგ.: Языки народов СССР, т. 1, М., 1966.

**ბალტიმორი** (Baltimore), ქალაქი აშშ-ში, მერილენდის შტატში, სადაც მდ. პატაფსკო ჩესაპიკის ყურეს ერთვის. 880 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 2 მლნ-ზე მეტი (1974). დაარსდა 1682. „ბ." ეწოდა მდ. პოტომაკზე პირველი კოლონიის დამაარსებლის ლორდ სესილ ბალტიმორის პატივსაცემად. ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი საზღვაო ნავსადგური. შეაქვთ ლითონის მადანი და კონცენტრატები, ტროპ. მიწათმოქმედების პროდუქტები, ნავთობი. გააქვთ — ქვანახშირი, სამრეწვ. ნაწარმი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, 2 აეროპორტი. მსხვილი სამრეწვ. ცენტრი. დამუშავებით მრეწველობაში ჩაბმულია 208 ათ. კაცი. განვითარებულია მძიმე ინდუსტრია, განსაკუთრებით შავი მეტალურგია. სპეროუზ-პოინტის კონცხზე აგებულია მსხვილი (მე-2 ადგილი აშშ-ში) მეტალ. კომბინატი, ფერადი მეტალურგია (განსაკუთრებით სპილენძის გამოდნობა და რაფინირება), ელექტროტექ., რადიოელექტრონული, ავიარაკეტული, ქიმ. მრეწველობა. გემთმშენებლობა. კვების მრეწველობა მუშაობს შემოტანილ (შაქარ-რაფინადის და სხვა საწარმოები) და ადგილობრივ (საკონსერვო) ნედლეულზე. უნ-ტები. კონსერვატორია. ხელოვნ. მუზეუმი, უოლტერზის სამხატვრო გალერეა.

**ბალტრუშაიტისი** იურგის [20. IV (2. V). 1873, ს. პაანტვარჯაიაი, კოვნოს გუბ., ახლანდ. იურბარკასის რ-ნი, — 3. I. 1944, პარიზი], ლიტვ. პოეტი. წერდა ლიტვ. და რუს. ენებზე. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1899-იდან, ლიტვ. ენაზე— 1930-იდან. იყო სიმბოლისტი. მის პოეზიაში ჭარბობს ფილოს. ლირიკა. 1939-იდან პარიზში ცხოვრობდა. ბ-ის ლექსთა კრებულებიდან აღსანიშნავია: რუს. ენაზე — „მიწიერი საფეხურები" (1911) და „მთის ბილიკი" (1912), ლიტვ. ენაზე — „ცრემლების გვირგვინი" (1942) და „შროშანი და სიკვდილი" (გამოიცა 1948).

**ბალტუშისი** იუოზას (ნამდვ. სახელი და გვარი ალბერტას ი უ ო ზ ე ნ ა ს ი) (დ. 14. IV. 1909, რიგა), ლიტვ. საბჭოთა მწერალი და საზ. მოღვაწე. სკპ წევრი 1943-იდან. ნაწარმოებებს აქვეყნებს 1932-იდან. მოთხრობების პირველი კრებ. „კვირა კარგად იწყება" 1940 გამოსცა. სამამულო ომის თემას უძღვნა მოთხრობების წიგნი „თეთრი სამყურა" (1943). ავტორია აგრეთვე პიესისა „მამლები ყივიან" (1947), ნარკვევისა „რაც სიმღერაში არ იმღერება" (1959), მოთხრობების კრებულისა „მამებისა და ძმების ნაკვალევზე" (1967), რომანისა „გაყიდული წლები" (ტ. 1–2, 1957–69), რ-იც ომამდელი ლიტვ. სოფლის ცხოვრებას ასახავს, და სხვ. ბ. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**ბალუბა,** ლ უ ბ ა, ზაირში მცხოვრები ხალხი, მოსახლეობს უმეტესად კატანგის პროვინციასა და კასაის პროვინციის მომიჯნავე რ-ნებში. რაოდ. 3 მლნ. კაცი (1973). ენა — კილუბა (ჩილუბა), ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული ენა ცენტრ. აფრიკაში, განეკუთვნება ბანტუ ენების ცენტრ. ჯგუფს. აქვთ დამწერლობა (ლათ. ანბანზე). რელიგია — ქრისტიანობა, ინარჩუნებენ ძვ. რწმენებსაც (წინაპართა კულტი, ანიმიზმი და სხვ.). შუა საუკუნეებში შექმნეს სახელმწ. ბალუბა. ძველთაგანვე მისდევენ მიწათმოქმედებას. განვითარებულია გამოყენებითი ხელოვნება, განსაკუთრებით ხეზე კვეთა. ბ-ის უმეტესობა კატანგის საწარმოებში მუშაობს.

*ლიტ.*: Народы Африки, М., 1954.

**ბალუნდა,** ლ უ ნ დ ა, ზაირის სამხრ. ნაწილში, ანგოლის ჩრდ.-აღმ-ით და ზამბიის ჩრდ.-დას-ით მცხოვრები ხალხი. საერთო რაოდენობა დაახლ. 400 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ს ენა კილუნდა ანუ ჩილუნდა განეკუთვნება ბანტუ ენათა ოჯახის დას. ჯგუფს. ბ-ს უმეტესობას შენარჩუნებული აქვს ადგილ. ტრად. რწმენები. ნაწილი ქრისტიანია. XV–XIX სს-ში მდ-ების კასაის, სანკურუს, ზამბეზის სათავეებში არსებობდა სახელმწ. ლუნდა. მთავარი საქმიანობაა სათოხნი მიწათმოქმედება (სორგო, ფეტვი, მანიჰოტი), მნიშვნელოვან როლს ასრულებს თევზჭერა. ბ-ს ნაწილი ცხოვრობს ქალაქებში, მუშაობს პლანტაციებსა და სამთამადნო მრეწველობაში.

*ლიტ.*: Собченко А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.

**ბალუსტრადა** (ფრანგ. balustrade), აივნების, კიბეების, ტერასებისა და მისთ. ზღუდე, რიკულებიანი (ბალუსტრებიანი) მოაჯირი.

**ბალუხია,** კენიის რესპუბლიკის დას. ნაწილში მცხ. ხალხი. სიტყვა „ბ." (თანამემამულენი) იხმარება მონათესავე ტომთა ჯგუფის აღსანიშნავად. რაოდ. დაახლ. 2,4 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ს ენა ლულუხია განეკუთვნება ბანტუ ენათა ოჯახს. უმრავლესობა ინარჩუნებს ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება. დადიან საშოვარზე ქალაქებში და კაკამეგის ოქროს საბადოებზე. სოფელში ძლიერდება სოც. დიფერენციაცია და ვითარდება კაპიტალ. ურთიერთობანი.

*ლიტ.*: Исмагилова Р. Н., Народы Кении в условиях колониального режима, «Африканский сборник», 1956, № 1.

**ბალფური** (Balfour) ართურ ჯეიმზ (25. VII. 1848, უიტინჯემი, — 19. III. 1930 ფიშერ-ჰილი, სარის საგრაფო), ინგლ. სახელმწ. მოღვაწე. 1874-იდან პარლამენტის წევრი. კონსერვატიული პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. ლორდი 1922-იდან, 1887–91 ირლანდიის საქმეთა მინისტრი. ატარებდა ირლანდიის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ მკაცრი რეპრესიების პოლიტიკას. 1891–92 და 1895–1902 ფინანსთა მინისტრი, 1902–05 პრემიერ-მინისტრი. 1904 საფრანგეთთან დადო შეთანხმება, რ-იც შემდეგ ანტანტის საფუძველი გახდა. 1915–16 იყო საზღვაო მინისტრი, 1916–19 საგარეო საქმეთა მინისტრი. 1918 მარტიდან აქტიურად მონაწილეობდა ანტისაბჭ. ინტერვენციის მოწყობაში. მისი ე. წ. „ბალფურის დეკლარაცია" (1917 ნოემბ.) პალესტინაში ებრ. „ეროვნული კერის" შექმნის შესახებ გამოხატავდა ბრიტ. იმპერიალიზმის მისწრაფებას შეენარჩუნებინა ბატონობა ახლო აღმოსავლეთში. ბ-მა, როგორც ინგლ. დელეგატმა, მონაწილეობა მიიღო *ვერსალის საზავო ხელშეკრულების* (1919) შემუშავებაში; 1921–22 იგი მეთაურობდა ინგლ. დელეგაციას *ვაშინგტონის კონფერენციაზე*. *რ. სიკინჭილაშვილი.*

**ბალფური** (Balfour) ფრენსის მეიტლენდ (10. XI. 1851, ედინბურგი, — 19. VII. 1882), ინგლ. ზოოლოგი და ემბრიოლოგი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1878). 1876-იდან მუშაობდა კემბრიჯის უნ-ტში. ხელმძღვანელობდა ცხოველთა მორფოლოგიის კათედრას. 1882-იდან პროფესორი. განავითარა ევოლ. მიმართულება ემბრიოლოგიაში. მასვე ეკუთვნის შედარებითი ემბრიოლოგიის ერთ-ერთი პირველი სახელმძღვანელო. დაიღუპა შვეიც. ალპებში.

**ბალღოჯი** (Cerasus mahaleb), ბუჩქი ან ტანდაბალი ხე ვარდისებრთა ოჯახისა. აქვს ფართო კვერცხისებრი ფოთლები, მტევნისებრ ყვავილედად შეკრებილი თეთრი ან მოვარდისფრო წვრილი ყვავილები. კურკიანა ნაყოფი კვერცხისებრია, შავი, საჭმელად უვარგისი. ველურად იზრდება მცირე აზიასა და დას. ევრ. სამხრ. ნაწილში; საბჭ. კავშირში — ყირიმში, კავკასიაში, შუა აზიაში, სამხრ.-დას. უკრაინასა და მოლდავეთში; ჩვენში — აღმ. საქართვ. მშრალ ქვიან ფერდობებზე, ნათელ ტყეებში, ბუჩქნარებსა და ხევებში. იყენებენ კულტ. ალუბლისა და ბლის საძირედ. მასზე დამყნილი ალუბლისა და ბლის ჯიშები გვალვაგამძლეა, ზომიერად ტენიანი ჰავისა და ნიადაგის პირობებში კი — უხვმოსავლიანი. აშენებენ დეკორ. მცენარედ. მერქანს იყენებენ სახარატო და სადურგლო საქმეში.

**ბალღოჯიანი,** სოფელი ყვარლის რ-ნში (ახალსოფლის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე, მდ. ავანისხევის (ალაზნის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 260 *მ*, ყვარლიდან 23 *კმ*, მუკუზნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგური) 23 *კმ*. კოლ-ბა „წითელი ოქტომბერი" (მევენახეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბალყარები** (საკ. სახელწ. — თაულუ, მალყარლი), ცენტრალური კავკასიონის ჩრდ. კალთებზე, ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ-ში მცხ. ხალხი. მცირე რაოდ. არიან ყირგიზეთსა და ყაზახეთში. რაოდ. 53. ათ. კაცი (1970). ენა — ყარაჩაულ-ბალყარული. ბ-ის ეთნოგენეზი საბოლოოდ დადგენილი არაა. ვარაუდობენ, რომ მათი ფორმირება მოხდა ძვ. ჩრდ. კავკასიური ტომების მოსულ ირანულ-და თურქულენოვან (ალანები, ბულგარები, ხაზარები, ყიფჩაყები და სხვ.) ტომებთან შერევის შედეგად. მონღოლთა შემოსევების (XIII ს.) შემდეგ ბ-ის შევიწროებულმა წინაპრებმა ცენტრ. კავკასიონის ხეობებში გადაიხვეწეს, სადაც შემდგომ შეიქმნა ხუთი დიდი „საზოგადოება" ანუ თემი (ბალყარის, ხულამის, ბეზინგის, ჩეგემის, ურუსბიევის). ბ-ის ძირითადი საქმიანობა მომთაბარული მესაქონლეობა იყო. არსებობდა მთური მიწათმოქმედებაც ფერდობების დატერასებითა და მორწყვის სისტემის გამოყენებით. ბ. განთქმული იყვნენ მატყლის დამუშავების მაღალი ოსტატობით (ნაბდები, შინ ნაქსოვი მაუდი და სხვ.). რელიგია—ისლამი. შემორჩენილი იყო აგრეთვე ქრისტიანობა და წინაქრისტიანული რწმენა-წარმოდგენები (იხ. *ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ*).

*ლიტ.*: История Кабардино-Балкарской АССР, т. 1—2, М., 1967; Народы Кавказа, т. 1, М., 1960.

**ბალყარული ლიტერატურა,** იხ. სტ. *ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ*. ლიტერატურა

**ბალხანები** დიდი და პატარა, ქედები თურქმენეთის სსრ დას. ნაწილ-ში. ერთმანეთისა და ქოფეთდაღის ქედის დას. დაბოლოებისაგან გაყოფილია უზბოის მშრალი კალაპოტით. დიდი ბ. ძლიერ დასერილი ციცაბო, ცენტრ. ნაწილში ბრტყელმწვერვალიანი ქედია. სიმაღლე 1880 *მ*-მდე (მთა არლანი), სიგრძე დაახლ. 70 *კმ*. აგებულია იურული და ცარცული კირქვებითა და ქვიშაქვებით. გაბატონებულია უდაბნოს (800 *მ*-მდე), ნახევარუდაბნოსა და მთის სტეპური ლანდშაფტი. ხარობს ქსეროფიტები და ღვიიანი ნათელი ტყე. ხეობების ძირას ზოგან ბუჩქნარებია. მცირე ვაკე უბნებს იყენებენ ურწყავი ნათესებისათვის. ქედის მახლობლად ნებითდაღის ნავთობის საბადოა. სამხრ-ით მდებარეობს პატარა ბ., რ-იც დამრეცკალთებიანი მთის სერია. სიმაღლე 777 *მ*-მდე, სიგრძე 30 *კმ*. აგებულია კირქვებითა და მერგელებით. კალთები დასერილია ხრამებით.

**ბალხაშ-ალაქოლის ქვაბული,** დახშული ბრტყელი ქვაბული ყაზ. სსრ-ში, ზ. დ. 342—600 *მ*. ქვაბულის დას. ნაწილში ბალხაშის ტბაა, აღმ-ში სასიქოლისა და ალაქოლის ტბები. სამხრ. ნაწილში თაუყუმის, სარი-იშიქოთრაუს, მუიუნკუმის და სხვა ქვიშიანი მასივებია. ქვაბული წარმოქმნილია ტექტონ. გაღუნვის შედეგად. ქვაბულის ძირზე ზოგან ქვიშის 30 *მ* სიმაღლის სერებია. მცენარეულ საფარში ჭარბობს საქსაული, ჯუზღუნი, ავშანი და სხვ. ძირითადად უდაბნო-სტეპური მურა და მცირეკარბონატული ნაცრისფერი ნიადაგები, მლაშობებია. ნალექები 135—200 *მმ* წელიწადში.

**ბალხაში,** გაუდინარი ტბა ყაზ. სსრ აღმ. ნაწილში, ბალხაშ-ალაქოლის ვრცელ ქვაბულში, ზ. დ. 340 *მ*. ფართ. 18 ათ. *კმ²*. სიგრძე 605 *კმ*, სიგანე აღმ. ნაწილში 9—19 *კმ*, დას-ში 74 *კმ*. წყლის მასის მოცულობა 112 *კმ³*. მაქს. სიღრმე 26 *მ*. აუზის ფართ. დაახლ. 501 ათ. *კმ²*. ერთვის მდ-ები ილი, ყარათალი, აქსუ, ლეფსი და სხვ. ტბის ჩრდ. ნაპირები მაღალი და კლდოვანია, სამხრეთი — დაბალი და ქვიშიანი. შემოსილია ხშირი ლერწმის რაყებით. სანაპირო ხაზი დანაწევრებულია უბეებითა და ყურეებით. კუნძულები ცოტაა, შედარებით დიდია ბასარალი და თასარალი.

ტბისპირა რ-ნის ჰავა უდაბნოს ტიპისაა. ივლისის საშ. ტემპ-რა დაახლ. 24°C, იანვრისა დაახლ. —14°C. ნალექები 120 *მმ* წელიწადში. გაბატონებულია ჩრდ. (დას. ნაწილში) და ჩრდ.-აღმ. (აღმ. ნაწილში) ქარები, რ-ებიც იწვევენ ტბის ღელვას. ზედაპირიდან აორთქლება წლიურად 950—1200 *მმ* შეადგენს. იყინება ნოემბრის ბოლოს, ყინულქვრა—შუა აპრილში. მაქს. დონე მყინვარების დნობის პერიოდშია (ივნ.-ივლ.), უკანასკნელი 20 წლის მანძილზე დონის რყევის საშ. ამპლიტუდა 3,2 *მ*.

ბ. ნახევრად მტკნარი ტბაა. ნ.-კ. სარიისექი პიდროლ. თვალსაზრისით ტბას ყოფს დას. და აღმ. ნაწილებად, რ-ებიც უზუნარალის ვიწრო (3,5 *კმ*) სრუტით უერთდება ერთმანეთს. წყლის მინერალიზაცია და მარილების შემცველობა დას. და აღმ. ნაწილებში სხვადასხვაა. დას. ნაწილს ერთვის დიდი მდ. ილი, რ-საც ტბაში წლიური ნაკადის 73—80% შეაქვს. ამიტომ წყალი აქ თითქმის მტკნარია (0,74 *გ/ლ*), აღმ-ში კი — მომლაშო (5,21 *გ/ლ*). წყლის ტემპ-რა ზედაპირზე 0°-იდან (დეკ.) 28°C-მდე (ივლ.) მერყეობს.

ბ-ის ფაუნა მდიდარია. არის მოლუსკები, წყლის მწერების მატლები, კიბოსნაირნი, პლანქტონი, თევზების 20 სახეობა. მათგან 6 საკუთრივ ბალხაშისთვისაა დამახასიათებელი (ილისა და ბალხაშის მარინკა, ბალხაშური ქორჭილა, ზოლებიანი და ერთფეროვანი ტუჩა და კვირჩხლა). დანარჩენი სახეობები აკლიმატიზებულია. სამრეწვ. მნიშვნელობისაა კობრი, ფარგა, ბალხაშის ქორჭილა, კაპარჭინა, მარინკა და სხვ.

ნაოსნობა რეგულარულია. მთავარი ნავმისადგომებია ბურილბაითალი, ბურლიტობე. ტბის წყალს იყენებს ქ. ბალხაშის სამთო-მეტალ. კომბინატი.

**ბალხაში,** ქალაქი ყაზ. სსრ ჯეზყაზღანის ოლქში, სადგ. მოინთიდან გაყვანილ სარკინიგზო შტოზე. ნავმისადგომი ბალხაშის ტბის ჩრდ. ნაპირზე. 80 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—33 ათ., 1959 წ. — 53 ათ., 1970 წ.—76 ათ.). ფერადი მეტალ. მსხვილი ცენტრი. შეიქმნა 1937 სპილენძსადნობი კომბინატის დაარსებასთან დაკავშირებით (იყენებს კოუნრადსკის, ჯეზყაზღანის, უსპენსკის სპილენძის საბადოების მადანსა და ყარაღანდის ნახშირს). თევზის მრეწვ., ყარაღანდის პოლიტექ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი, ქიმ.-მეტალ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. ყაზ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ბაღი.

**ბალხაშის სამთო-მეტალურგიული კომბინატი** ოქტომბრის რევოლუციის 50 წლისთავის სახელობისა, ფერადი მეტალ. დიდი საწარმო სსრკ-ში, ბალხაშის ტბის ჩრდ. სანაპიროზე, ბერთისის უბესთან. შეიქმნა 1958 ბალხაშის სპილენძსადნობი ქ-ნის, კოუნრადსკის სპილენძის მაღაროს, ფერადი ლითონების დასამუშ. ქ-ნისა და გულშადის ტყვია-თუთიის მაღაროს ბაზაზე. კომბინატი უშვებს სპილენძს, მოლიბდენის კონცენტრატებს, გოგირდმჟავასა და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1966).

**ბალხი,** ნაქალაქარი ჩრდ. ავღანეთში, ახლანდ. ქ. ბალხის (ვაზირაბადი) მახლობლად. *ბაქტრიის* ძვ. დედაქალაქის ბაქტრისა და შუა საუკ. ქ. ბ-ის ნანგრევები. სამოსახლო წარმოიშვა ძვ. წ. VI—IV სს-ში, იყო ბერძნ.-ბაქტრიული სამეფოსა (ძვ. წ. III—II სს.) და შემდეგ ქუშანთა სამეფოს დედაქალაქი; VII ს-ში დაანგრიეს არაბებმა. 725 დაიწყო მისი აღდგენა. X ს-ში შედგებოდა საკუთრივ ქალაქისა (შაჰრისტანი) და გარეუბნისაგან (რაბათი). XI—XII სს-ში ფლობდნენ ღაზნევიდები, სელჩუკები, ღურიდები; 1221 დაანგრია ჩინგიზ-ყაენმა. აღადგინეს XIV ს-ში. გადარჩენილია XV—XVI სს. არქეოლ. ძეგლები; ციხე ბალა-ჰისარი, ქალაქის გალავნის, მეჩეთების, მედრესეების, აბანოების ნანგრევები, ხოჯა აბუ ნასრ ფარსის მავზოლეუმი-მეჩეთი, (XV ს. ბოლო), რ-ის გუმბათი ფირუზისფერი შორენკეცებითაა მოპირკეთებული, ხოლო პორტალი შემკულია გრეხილი სვეტებით. ბ-ში სათანადო მასშტაბის გათხრები არ ჩატარებულა.

*ლიტ.*: Бартольд В. В., Туркестан в эпоху монгольского нашествия, Соч., т. 1, М., 1963.

**ბალხო,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (ბარალეთის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოზე, მდ. მეჯურის (ბარალეთის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1740 *მ*, ახალქალაქიდან 16 *კმ*. ზაკვის მეცხოველეობის საბჭ. მეურნ., რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ბამაკო** (Bamako), მალის რესპ. დედაქალაქი. გაშენებულია მდ. ნიგერის მარცხ. ნაპირზე. დაახლ. 300 ათ. მცხ. (1972). 1882 ბ. (მაშინ პატარა სოფელი) საფრ. კოლონ. ჯარებმა დაიპყრეს. 1920 — 60 ბ. საფრ. სუდანის ადმ. ცენტრია, 1960-იდან — მალის რესპ. დედაქალაქი. რკინიგზის სადგური დაკარ — ნიგერის ხაზზე, გზატკეცილების კვანძი. დიდი აეროპორტი. ქვეყნის მთავარი სამრეწვ. და სავაჭრო-განმანაწილებელი ცენტრი. ბ. იძლევა ქვეყნის ელექტროენერგიის წარმოების დაახლ. 85%-ს. თესი, ჰესი. კვების მრეწვ. (მაცივარ-სა-



ბამაკო. ბაზარი ქალაქის მთავარ მოედანზე. ქვემოთ — ქალაქის ხედი.



საკლაო, ხილისა და მინერ. წყლების ქ-ნა, სიგარეტის ფ-კა). ქ-ნები: „მეტალ-სუდანი“ (ამზადებს პლასტმასის ნაწარმს, აწყობს ტრანზისტორულ მიმღებებს) და ლითონშემკეთებელი. კუსტარულ-ხელოსნური წარმოება (ფეიქრობა, სპილოს ძვალსა და ხეზე კვეთა, ოქროს, ვერცხლისა და ტყავის დამუშავება). ასანთის ფ-კა.

ქალაქს სწორკუთხა დაგეგმარება აქვს; ცენტრში, მთავარ მოედანზე, თავს იყრის ძირითადი მაგისტრალები, სამხრ. ნაწილში არის კეთილმოწყობილი კვარტალები, საპარკო ზონა, სადაც საბჭ. არქიტექტორების პროექტით 1962—66 გაშენდა სპორტ. კომპლექსი და სასწ. დაწესებულებანი. ბ-ს ჩრდ-ით 3 *კმ*-ზე, კულუბის მთაზე, მდებარეობს ადმ. ცენტრი და პრეზიდენტის დიდი სასახლე. ბ-ს დას. ლა

ბალხაშის ტბა



აღმ. ხაწილებში ბანკოთი (საშენი მასალა — ბზენარევი თიხა) ნაგები სახლებია. 1960-იდან ქალაქი მდინარის მარჯვ. ნაპირზეც შენდება.

**ბამბა** (Gossypium), მრავალწლოვანი მცენარის გვარი ბალბისებრთა ოჯახისა. გაერთიანებულია 35, მ. შ. 5 კულტ. სახეობა (საბჭ. მეცნიერ ფ. მაუერის კლასიფიკაციით): ინდოჩინური ბ. (G. arboreum), აფრ.-აზიური (G. herbaceum), მექს. (G. hirsutum), პერუული (G. barbadense) და სამკბილა (G. tricuspidatum). კულტ. სახეობებიდან ფართოდაა გავრცელებული მექს. ბ. (ბ-ის ბოჭკოს მსოფლიო წარმოების თითქმის 70%), რ-იც მოჰყავთ სსრკ-ში (ბ-ის მოსავლის 92%), აშშ-ში, მექსიკაში, ბრაზილიაში, არგენტინაში და სხვ. მეორე ადგილზეა ინდოჩინური ბ. (ინდოეთი, პაკისტანი, ჩინეთი). პერუული ბ. (მას განეკუთვნება ეგვ. და საბჭ. წმინდაბოჭკოიანი ჯიშები) სიგრძის, სიწმინდისა და სიმაგრის მხრივ საუკეთესო ბოჭკოს იძლევა. მოჰყავთ პერუში, ეგვიპტეში, სსრკ-ში (კულტივირებულია XX ს. 30-იან წლებში), სუდანში, ბრაზილიაში. ბ. სინათლის მოყვარული მცენარეა; ზრდის ოპტიმალური ტემპ-რაა 25—30°C; 0°C-ზე დაბალ ტემპ-რაზე იღუპება. ცხელ და უღრუბლო ამინდში ბ., თუ სისტემატურად ირწყვება, მაღალ მოსავალს იძლევა. სუბტროპ. ზონაში და ამ ზონის ჩრდ-ით იგი ერთწლოვანი კულტურაა. ჩვეულებრივ პირობებში ბ-ის მცენარე ბუჩქია, რ-საც სწორი დატოტვილი ღერო და 1—1,4 *მ*-ზე მეტი სიმაღლე აქვს (წმინდაბოჭკოიანი ჯიშები); ფოთოლი 3—7-ნაკვთიანია, ყვავილი მსხვილი. ბ. ძირითადად თვითდამმტვერავია, თუმცა გვხვდება ჯვარედინმტვერიებიც. ნაყოფი 3—5-ბუდიანი კოლოფია, რ-შიც ბოჭკოთი დაფარული 20—40 თესლია მოთავსებული. მომწიფებული კოლოფის საგდულების გადაღუნვის შემდეგ გამოჩნდება *ბამბის ბოჭკო*, ე. ი. თესლკვირტის გარსის (ეპიდერმისის) ცალკეული გრძელი (25-იდან 50 *მმ*-მდე) უჯრედები. მოსავლის აღებისას ბოჭკოსა და თესლს ერთად იღებენ (ხამი ბამბა). ჯიშთა უმეტესობას თესლი დაფარული აქვს მოკლე ბეწვით — ღინღლით. ბ. გავრცელებულია 50-ზე მეტ ქვეყანაში. სსრკ-ში მებამბეობის რ-ნებია შუა აზიის რესპუბლიკები, აზერბაიჯანი. მოჰყავთ აგრეთვე უკრ. სამხრ. ნაწილში, მოლდავეთში, კრასნოდარისა და სტავროპოლის მხარეებში. ბ-ის თესვა-მოყვანას მისდევდნენ საქართველოშიც. უფრო ფართოდ აღმოსავლეთში (ახლანდ. გარდაბნის და მარნეულის რ-ნები, მდ. ივრის ნაპირები, ალაზნის ველი და გაღმამხარი). 1933 ბ-ის ნათესმა ფართობმა ჩვენში 18 ათას *ჰა*-ს მიაღწია. 1939-იდან საქართველოში ბ-ის თესვა შეწყდა. სსრკ-ში გავრცელებულია უმთავრესად ბ-ის სარწყავი კულტურა (5—7 რწყვა სავეგეტაციო პერიოდში). 1974 სსრკ-ში მიღებულია 8,41 მლნ. *ტ* ხამი ბ.; ბ-ის ბოჭკოსაგან ამზადებენ ქსოვილებს, ტყავს, რეზინსა და სხვ. თესლიდან ხდიან ზეთს, რ-საც კვების მრეწველობასა და ტექნიკაში იყენებენ, ხოლო გადამუშავების ნარჩენებს — ცხოველთა საკვებად. ბ-ს *ბამბის საკრეფი მანქანით* კრეფენ. მოსავლის აღებამდე საჭიროა ფოთლების მოცილება და თან *დეფოლიანტების* შეფრქვევა ან შესხურება. სსრკ-ში ბ-ის მ ა ვ ნ ე ბ ლ ე ბ ი ა: ბ-ის ხვატარი, ბ-ის ბუგრი, აბლაბუდიანი ტკიპა; დ ა ა ვ ა დ ე ბ ე ბ ი: ჭკნობა (ვილტი) და გუმოზი ანუ ბაქტერიოზი. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: თესლის თესვისწინა დამუშავება ფორმალინით, გოგირდმჟავათი და გრანოზანით.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე ა., ტექნიკური კულტურები, თბ., 1971; **З а й ц е в Г. С., Хлопчатник, 3 изд., Л.—Таш., 1930.**

*ა. ჯაფარიძე.*



ბამბა. ზემოდან ქვემოთ: მცენარე, ყვავილი, გახსნილი კოლოფი.

**ბამბა,** ერთმანეთში მსუბუქად გადახლართული ბოჭკოების ბუსუსოვანი მასა. დამზადების ხერხის მიხედვით განასხვავებენ ბუნებრივსა (შალის, აბრეშუმის, ღინღლის, ბამბის, სელის, ქერელის, ფიჭვის, აზბესტის) და ხელოვნურ (ცელულოზის, მინის, ლითონის, წიდის, ბაზალტის) ბ-ს.

ბუნებრივი ბ. დანიშნულების მიხედვით არის ტანსაცმლის, ავეჯის, ტექნიკური (თბოსაიზოლაციო, ცეცხლმედეგი და სხვ.), შუასადები, ფურცლოვანი წებილი და სამედიცინო.

ბ-ის დასამზადებლად *ბამბის ბოჭკოს* წეწავენ, აბუებენ და მინარევებისაგან წმენდენ. მიღებულ მასას საბუებელ-საწეწ აგრეგატზე აყალიბებენ ლენტად. ბოჭკოს უფორმო მასა საჩეჩ მანქანაზე გარდაიქმნება განსაზღვრული სისქის ბ-ის ანართმად. სამედ. ბ-ის წარმოებისას ნედლეულს ხარშავენ ტუტეში წნევის ქვეშ და ამუშავებენ ნატრიუმის ჰიპოსულფიტით. ამის შემდეგ ბოჭკო თეთრდება, ადვილად სველდება და სითხეს იწოვს. განასხვავებენ ჰიგროსკოპიულ და საკომპრესე სამედ. ბ-ს. ჰიგროსკოპიულ ბ-ს ხმარობენ ჭრილობის გამონადენის შესაშრობად, საკომპრესეს — სხეულის შეხვეული ნაწილების დასათბობად, აგრეთვე რბილ საფენად თაბაშირისა და სხვა ნახვევების დადების დროს.

ხელოვნურ ბ-ს ფართოდ ხმარობენ სამშენებლო ტექნიკაში (თბო- და ბგერათსაიზოლაციოდ), ქიმ. მრეწველობაში (სითხეებისა და აირების გასაფილტრად). წებილ ბ-ს იყენებენ ტანსაცმლის კერვისას, შუასადებ მასალად და სხვ.

**ბამბაზია** (ფრანგ. bombasin, <იტალ. bombagia — ბამბა), ბამბის ქსოვილი. ბ-ს ცალი მხრიდან ახაოიანებენ, ამის გამო იგი ბუსუსიანი და ძალიან რბილია. კარგად ინარჩუნებს სითბოს. ბ. შეიძლება იყოს ერთფერი ან დაჩითული.

**ბამბაკი,** მხარე ისტორიულ სამხრეთ საქართველოში. მოიცავდა მდ. დებედის სათავის მთიან ხეობას. იგი სტრაბონისეული *გოგარენეს* და სომხ. წყაროების გუგარქის ანუ ქვემო ქართლის უკიდურესი სამხრ. თემი იყო. ძვ. წ. II ს-ში გოგარენეს პროვინციას სომხ. სამეფო დაეუფლა. მომდევნო ხანაში ბ. ხან სომხეთის, ხან კი ქართლის შემადგენლობაში შედიოდა, ვიდრე იგი V ს-ში ვახტანგ გორგასალმა არ შემოიერთა. IX—X სს-ში ბ. შედიოდა ჯერ *ანისის სამეფოს*, შემდეგ კი *ტაშირ-ძორაგეტის სამეფოს* შემადგენლობაში. მომდევნო საუკუნეებში საქართვ. ფარგლებში იყო. XVII ს. დასაწყისში ქვემო ქართლის ტერიტორიაზე ყიზილბაშური ირანის ექსპანსიის შედეგად შეიქმნა თურქმანული პოლიტ. ერთეულები — ბორჩალოს სახანო და ლორის სასულთნო. ბ. ბორჩალოს სახანოს შემადგენლობაში მოჰყვა. XVIII ს. II ნახევარში იგი გამოეყო ბორჩალოს და ჩამოყალიბდა ცალკე ადმ. ერთეულად — ბ-ის სამოურავოდ, რ-საც ქართლ-კახეთის მეფის მიერ დანიშნული ქართველი მოურავი მართავდა. ქართლ-კახეთის სამეფოს რუსეთთან შეერთების შემდეგ ბ. თბილისის გუბერნიის ლორის მაზრის შემადგენლობაშია. XIX ს. II ნახევარში ერევნის გუბერნიის ალექსანდროპოლის მაზრაში შევიდა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ზ. ცინცაძე.*

**ბამბატა,** არქეოლ. კულტურების კომპლექსი, აღმოჩენილი ბ-ის მღვიმეში (სამხრ. როდეზია, აფრიკა). გაითხარა 1918 (ა. და ნ. ჯოუნზები), 1929 (ლ. არმსტრონგი), 1938—39 (ნ. ჯოუნზი). ქვედა ფენაში აღმოჩნდა ე. წ. როდეზიული პროტოსტილბეის პალეოლითური კულტურის კვარციტის იარაღი. მის ზემოთ იყო როდეზიული სტილბეის ფენა (საკუთრივ ბ-ის კულტურა), სადაც აღმოჩნდა წნევითი რეტუშით დამუშავებული იარაღი. ამ ფენას ფარავდა ნეოლითის ეპოქისა და რკინის გამოჩენის დროის ფენები. გათხრები ადასტურებს, რომ ბ-ში ხანგრძლივი დროის მანძილზე უცხოვრიათ თანამედროვე ბუშმენთა წინაპრებს.

*ლიტ.*: **А л и м а н А., Доисторическая Африка, пер. с франц., М., 1960.**

**ბამბაცასებრნი,** ღ ვ ე დ კ ე ც ი ს ე ბ რ ნ ი (Asclepiadaceae), ორლებნიან ფურცლებშეზრდილ მცენარეთა ოჯახი. მრავალწლოვანი ბალახები, ბუჩქები და ლიანებია, ზოგჯერ ხეებიც. ფოთლები მარტივია, მოპირისპირედ განლაგებული, უთანაფოთლო; ყვავილები — ორსქესიანი, ხუთწევრიანი. გვირგვინის ფურცლებს და მტვრიანებს ფურცლის მსგავსი თავისებური გამონაზარდები აქვს, რ-ებიც ამ ოჯახისათვის დამახასიათებელ მეორე გვირგვინის შთაბეჭდილებას ქმნის. მტვრის მარცვლები სამტვრის თითოეულ ნახევარში შეწებებულია მთლიან მასად (პოლინიუმად) ან შეკრებილია ოთხ-ოთხად (ტეტრადებად). ყვავილის ასეთი აგებულება ხელს უწყობს ჯვარედინ დამტვერვას. ნაყოფი მრავალთესლიანი ფოთლურაა. ოჯახი შეიცავს 280 გვარსა და 2000-მდე სახეობას, რ-ებიც გავრცელებულია უმთავრესად ტროპ., ნაწილობრივ სუბტროპ. და ნაკლებად ზომიერი ჰავის ქვეყნებში. საბჭ. კავშირში 10 გვარი და 40 სახეობაა; საქართველოში 4 გვარი და 9 სახეობა, რ-ებიც იზრდება ბარიდან მთის შუა სარტყლამდე ტყის პირებზე, ბუჩქნარებში და მშრალ ბალახოვან ფერდობებზე. ზოგი სახეობა სამკურნალოა (მაგ., *ღვედკეცი*), ზოგი — შხამიანი; გვხვდება სარეველა (მლაშე ხვართქლა — Cynanchum acutum) და დეკორ. (*ცვილის სურო*) სახეობებიც. ბ. შეიცავს მთრიმლავ და საღებავ ნივთიერებებს, ცხიმოვან და ეთეროვან ზეთებს, ფისებს, გლუკოზიდებს და სხვ. ბევრი მათგანი (Cryptostegia, Asclepias) გამოყოფს კაუჩუკის ან გუტაპერჩის შემცველ რძეწვენს. ბ-თა რამდენიმე სახეობა კულტივირებულია საქართვ. ბოტან. ბაღებში.

*მ. სახოკია.*

**ბამბების ნამოსახლარი,** მრავალფენიანი ნასოფლარი უფლისციხის კლდეში ნაკვეთი ნაქალაქარის დას-ით. შესწავლა მიმდინარეობს 1958-იდან (დ. ხახუტაიშვილი). დასახლება არსებობდა ძვ. წ. VI ს.—ახ. წ. III ს-ში, საცხოვრებელ და სამეურნეო ნაგებობათა გათხრისას აღმოჩნდა კერამიკისა და მინის ნაწარმი, სამკაული, ვაზის სასხლავი დანები, კევრის კოხები და სხვ. გვხვდება კოლხეთიდან შემოტანილი ნაწარმიც. საყურადღებოა ძვ. წ. III—II სს. კარ-მიდამო: სახლი, მარანი და ეზო. ამ პერიოდის საცხოვრებელი სახლების ქვეშ აღმოჩნდა ძვ. წ. V—IV სს. სამარხები. მ. შ. აღსანიშნავია ხელოსან-გრავიორის სამარხი (ძვ. წ. IV ს.).

ბ. ნ. წარმოადგენდა ანტ. დროის უფლისციხის გარეუბანს, რ-ის მცხოვრებლები მისდევდნენ სოფლის მეურნეობასა და ხელოსნობას.

*ლიტ.*: ხ ა ხ უ ტ ა ი შ ვ ი ლ ი დ., უფლისციხე, [წგნ.] 1—2, თბ., 1964—70.

*დ. ხახუტაიშვილი.*

**ბამბერგი** (Bamberg), ქალაქი გფრ-ში, ბავარიაში. 70,6 ათ. მცხ. (1970). სატრანსპ. კვანძი. ნავსადგური მდ-ების რეგნიცისა (სანაოსნო გზის დასაწყისი) და მაინის შესართავთან და ლუდვიგის არხზე. სამრეწვ. და სავაჭრო ცენტრი. ბამბეულის, ლითონდასამუშ. მრეწველობა (კალისა და ბრინჯაოს გამოდნობა). ელექტრომოწყობილობის, ელექტრონათურების, ქაღალდის, აგრეთვე თამბაქოს ნაწარმისა და ლუდის დამზადება, ხის დამუშავება. პედ. ინ-ტი.

ბ-ის არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: წმ. პეტრესა და გიორგის რომანულ-გოტიკური ტაძარი (1186—1237; რომანული რელიე-

ფები წმ. გიორგის პატრონიკეს მოაჯირზე, დაახლ. 1230; მონუმ. გოტიკური ქანდაკებები „ადამის კარიბჭე" პორტალსა და ინტერიერში — მარიამის, ელისაბედის, მხედრის ქანდაკებები, დაახლ. 1230—40); დიდი ფახვერკიანი კომპლექსი—ეპისკოპოსის ძვ. რეზიდენცია, 1479—89; ბაროკოს სტილით ნაგები წმ. მარტინის ეკლესია (1685—93, არქიტ. გ. დინცენჰოფერი) და ეპისკოპოსის ახ. რეზიდენცია (1695— 1704; არქიტ. ი. ლ. დინცენჰოფერი).

**ბამბეულის მრეწველობა,** საფეიქრო მრეწვ. დარგი. ამზადებს ბამბის ნართს, ქსოვილებს (ჩითი, სატინი, სათეთრეულე, საკაბე, სასარჩულე, საავეჯო-დეკორატიული, ხაოიანი, სასაბნე, საპირსახოცე, ტექნიკური და სხვ.), ძაფს, სხვადასხვა დანიშნულების ბამბას და სხვ. ბ. მ-ის ძირითადი წარმოებებია: სართავი, საქსოვი, საგრეხი-საძაფე და სამღებრო-გამომყვანი. ბამბის მოყვანა, ნართისა და ქსოვილის ხელით დამზადება ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. ჩინეთსა და ინდოეთში, ხოლო მანქანური წარმოება პირველად ინგლისში დაიწყო XVIII ს. II ნახევარში. რუსეთში შედარებით დიდი ბამბეულის საწარმოები გაჩნდა XVIII ს. II ნახევარში და XIX ს-ის დამდეგს. რევოლუციამდელ რუსეთში ბ. მ-ის საწარმოები განლაგებული იყო უმთავრესად მოსკოვის, ვლადიმირის, პეტერბურგის, ასტრახანის გუბერნიებში და ივანოვო-ვოზნესენსკის რ-ნში. ამასთან, შუა აზიასა და ყაზახეთში, ე. ი. მებამბეობის მთავარ რ-ნებში ბ. მ. არ არსებობდა. 1913 რუსეთში დამზადდა 1817 მლნ. მ$^2$ ბამბის ქსოვილი. ფართოდ განვითარდა ბ. მ. საბჭ. ხელისუფლების წლებში. შეიქმნა ბ. მ-ის მძლავრი ნედლეულის ბაზა, წარმოება ნედლეულის წყაროებს მიუახლოვდა. ბამბეულის საწარმოები აშენდა შუა აზიაში, ამიერკავკასიაში, დას. ციმბირსა და სხვ. რ-ნებში. დიდი საწარმოებია ტაშკენტში, ბარნაულში, კამიშინში, ხერსონში, კრასნოდარში, გორში, ალმა-ათაში, ჩებოქსარში. თუ 1940 დამზადდა 2704 მლნ. მ$^2$ ბამბის ქსოვილი, 1974 ამ მაჩვენებელმა 6623 მლნ. მ$^2$ მიაღწია. ბ. მ-ის ასეთი ზრდა განაპირობა ახ. საწარმოთა მშენებლობამ, აგრეთვე არსებულ საწარმოებში ძვ. დანადგარების ახ. მაღალმწარმოებლური დანადგარებით (პნევმატური სართავი მანქანები, პნევმატური საქსოვი დაზგები) შეცვლამ, საწარმოო პროცესების მექანიზაციამ და ავტომატიზაციამ.

სწრაფი ტემპით ვითარდება ბ. მ. ბულგარეთში, უნგრეთში, გდრ-ში, პოლონეთში, რუმინეთში, ჩეხოსლოვაკიაში, იუგოსლავიაში.

კაპიტალ. ქვეყნებიდან ბ. მ. ყველაზე მეტად განვითარებულია აშშ-ში, იაპონიაში, საფრანგეთში, გფრ-ში, იტალიაში, ინგლისში და ა. შ.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ბამბის ფაბრიკული გადამუშავება XIX ს-იდან იწყება. 1870 თბილისში გაიხსნა ბამბის ძაფსართავი და საქსოვი ფ-კა, რ-იც უცხოური მოწყობილობით იყო აღჭურვილი. 1912 საქართველოში დამზადდა მხოლოდ 40,1 ტ ბამბის ნართი.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ბ. მ. სწრაფი ტემპით ვითარდება. ჯერ კიდევ 1932 წ. 3,8-ჯერ მეტი ბამბის ნართი დამზადდა, ვიდრე 1912. ომამდელი ხუთწლედების მანძილზე მნიშვნელოვნად გაიზარდა ბამბის ნართის გამოშვება და საფუძველი ჩაეყარა ქსოვილების წარმოებასაც. 1940 საქართველოში ბამბის 3 დიდი და 29 წვრილი საწარმო იყო. 1950 დაამზადეს 5,4 მლნ. მ ბამბის ქსოვილი, 1955 წ. — 26,7, 1960 წ. — 49,5, 1965 წ. — 59,2 და 1974 წ. — 65,7. ბ. მ-ის ასეთი ზრდა განაპირობა *გორის ბამბეულის კომბინატის* ამუშავებამ. ამჟამად საქართვ. ბ. მ. ამზადებს ბამბისა და შტაპელურ ნართს, სხვადასხვა დანიშნულების ბამბას და ბამბეულის 20-მდე ჯგუფის ქსოვილს. ბ. მ-ის საწარმოებია თბილისში, სამტრედიაში, ქობულეთში, ქუთაისში და გორში. ამათგან ყველაზე მძლავრია გორის ბამბეულის კომბინატი, რ-იც საშ. წლიურად 6 ათ. ტ-ზე მეტ ბამბის ნართსა და 60 მლნ. მ ბამბის ქსოვილს ამზადებს. კომბინატი იძლევა საქართვ. ბ. მ-ის მთლიანი პროდუქციის 85%-ს. თბილისის ბ. მ-ის საწარმოები (ბამბის ფ-კა, ხელოვნური ბამბის სართავი ფ-კა, სართავ-სატრიკოტაჟო კომბინატი და ფ-კა „კომკავშირელი") ამზადებს საშ. ყოველწლიურად 4,0 ათ. ტ-ზე მეტ ბამბის ნართს, 400 ათ. მ-მდე ბამბის ქსოვილს და სხვ.; ქუთაისის ბამბის საწარმოო გაერთიანება 3 მლნ. მ-მდე ქსოვილს აწვდის სახ. მეურნეობას; სამტრედიის ბამბის სართავი ფ-კა 1300-მდე ტ ბამბის ნართს ამზადებს, ხოლო ქობულეთის ბამბის ფ-კა—ასეულობით ტ შტაპელურ ნართსა და 600 ათ. მ-მდე ბამბის ქსოვილს.

საქართვ. ბ. მ-ს საკუთარი ნედლეული არა აქვს, იგი მთლიანად შემოაქვთ შუა აზიის რესპუბლიკებიდან.

*ლიტ.*: Гугушвили П. В., Развитие промышленности в Грузии и Закавказье в XIX—XX вв., т. 1, Тб., 1957; Народное хозяйство СССР в 1974 г. Статистический ежегодник, М., 1975.

**ბამბის ბოჭკო,** ბოჭკო, რ-ითაც დაფარულია ბამბის თესლი. როცა ბამბის ნაყოფი (კოლოფი) დამწიფდება და გაიხსნება, ხელით ან ბამბის საკრეფი მანქანით ხამ ბამბას (ბოჭკოთი და ღინღლით დაფარული თესლი) კრეფენ და ბოჭკომომცილებელ მანქანაზე თესლს აცლიან, შემდეგ კი დასტებად წნეხენ და დასართავად გზავნიან. ბ. ბ-ს გამოსავალი (ბ. ბ-ს წონის შეფარდება ხამი ბამბის იმ წონასთან, რ-ისგანაც ის არის მიღებული) 30 — 40%-ა. ბ. ბ. ყველა ბუნებრივ ბოჭკოზე უფრო იაფი და გავრცელებულია. იგი ძირითადად ცელულოზისაგან შედგება.

ბამბის ბუჩქის ბოტან. სახისა და მისი ბოჭკოს უმნიშვნელოვანესი ხარისხობრივი მაჩვენებლის (სიწმინდის) მიხედვით ბამბა არის საშუალობოჭკოიანი [ბოჭკოს სიგრძე — 25—35 *მმ*, დროებითი წინაღობა — 350 *მეგნ/მ*$^2$ (35 *კგძ/მმ*$^2$)] და წვრილბოჭკოიანი [სიგრძე — 35—45 *მმ*, დროებითი წინაღობა—500 *მეგნ/მ*$^2$ (50 *კგძ/მმ*$^2$)]. ბ. ბ. სიმტკიცის, სიმწიფის კოეფიციენტისა და სიგრძის მიხედვით 7 ხარისხად იყოფა (საუკეთესო და I—VI ხარისხისა). სხვადასხვა ხარისხის ბოჭკოებს შორის სიგრძეში სხვაობაა 1 *მმ*. ბოჭკოს სიგრძე აღინიშნება ორი მომიჯნავე რიცხვით: 30/31, 31/32 და ა. შ.; ბოჭკოს სიწმინდე, ნომერი — სიგრძის (*მმ*-ებში) შეფარდება წონასთან (*მგძ*-ებში)—საშუალობოჭკოიანი ბამბისა 4500—6000-ა, წვრილბოჭკოიანისა—6000—8000. ბ. ბ-გან ამზადებენ სხვადასხვა სიწმინდისა და ხარისხის ნართს (ამ უკანასკნელისაგან კი — სატანსაცმლე, თეთრეულს, ტექ. ქსოვილებს, ძაფს, თოკს, თევზსაჭერ ბადეებს და სხვ.); ბამბის ღინღლისაგან — ბამბას, ლაქს, ფეთქებად და სხვა ნივთიერებებს.

**ბამბის ზეთი,** მცენარეული ზეთი, რ-იც ბამბის თესლის დაწნეხვით ან ექსტრაჰირებით მიიღება. გასუფთავებული ბ. ზ. გამჭვირვალე, მოყვითალო-ჩალისფერი სითხეა, იხსნება ორგ. გამხსნელებში. განეკუთვნება ნახევრად შრობად ზეთებს. ძირითადად უჯერი მჟავების ლინოლ- და ოლეინმჟავათა ტრიგლიცერიდებისაგან შედგება. ხშირად პალმიტინ-, სტეარინ-, მირისტინ- და არაქინმჟავათა ტრიგლიცერიდებსაც შეიცავს. როგორც ნატურალურ, ისე ჰიდროგენიზებულ ბ. ზ-ს იყენებენ საკვებად და ტექ. მიზნებისათვის.

**ბამბის რთვა,** ბამბის ბოჭკოებისაგან ნართის მიღების პროცესი. ბ. რ-ის პრიმიტ. საშუალებებს კაცობრიობა უძველესი დროიდან იცნობს (ეგვიპტე, ინდოეთი, შუა აზია). ძვ. საქართველოში ბამბის ნართის გამოყენების შესახებ ცნობას გვა-





ბამბერგი. ზემოთ—მხედრის ქანდაკება ტაძარში. ქვა. დაახლ. 1230 — 40. ქვემოთ — რელიეფი წმ. გიორგის ტაძრის პატრონიკეს მოაჯირზე. ქვა. დაახლ. 1230.

ბ ა მ ბ ი ს ბ ო ჭ კ ო ს გ ა დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ი ს პ რ ო ც ე ს ე ბ ი (თანამიმდევრობით)

| რთვის სისტემა / გადამუშავების ეტაპები | ვარცხნითი | კარდული | აპარატული |
|---|---|---|---|
| | გამოყენებული მანქანები და მიღებული პროდუქტი | | |
| გაფაშრება, ბერტყვა, შერევა | ერთპროცესიანი საფაშრებელ-საბერტყი დანადგარი; პროდუქტი—ხვეულა ფენა | ერთპროცესიანი საფაშრებელ-საბერტყი დანადგარი; პროდუქტი—ხვეულა ფენა | ბამბის ბოჭკოს საფაშრებელი და საბერტყი მანქანები; საწეწი, საწეწ-შემრევი, მინარევებისაგან გასაწმენდი მანქანები; პროდუქტი—ნაზავი |
| ჩეჩა | საჩეჩი მანქანები; პროდუქტი—ლენტი | საჩეჩი მანქანები; პროდუქტი—ლენტი. | საჩეჩი აპარატი; პროდუქტი—ფთილა |
| ნაზავის მომზადება ვარცხნითი ჩეჩისათვის | ლენტების შემაერთებელი მანქანა; პროდუქტი—ხვეულა ფენა. ხვეულა ფენის გამოსაჭიმი მანქანა; პროდუქტი—ხვეულა ფენა | — | — |
| ვარცხნითი ჩეჩა | ვარცხნითი ჩეჩის მანქანა; პროდუქტი—ვარცხნითი ლენტი | — | — |
| თანაბარი ლენტის მომზადება | ლენტის გადამუშავება სალენტე მანქანებზე; პროდუქტი—ლენტი | ლენტების შემაერთებელი მანქანა; პროდუქტი—ხვეულა ფენა. სალენტე მანქანა, პროდუქტი—ლენტი. | |
| ფთილის მომზადება | საფთილე მანქანებით ლენტისაგან ფთილის მომზადება; პროდუქტი—ფთილა. | საფთილე მანქანებით ლენტისაგან ფთილის მომზადება; პროდუქტი—ფთილა | გაერთიანებულია ჩეჩასთან. |
| ნართის მომზადება | სართავი მანქანა; პროდუქტი—ნართი | სართავი მანქანა; პროდუქტი—ნართი | სართავი მანქანა; პროდუქტი—ნართი |


ბამბის ხვატარი.


ბამი. ფოთლები, ყვავილი და ნაყოფი.


ბამიანი. ბუდას დიდი ქანდაკება. (53 მ).

წვდის ბერძენი ისტორიკოსი ჰეროდოტე (ძვ. წ. V ს.).

ნედლეულის თვისებებისა და ნართის დანიშნულების მიხედვით განასხვავებენ ბ. რ-ის სამ ძირითად სისტემას: ვარცხნილს, კარდულსა და აპარატულს. ვარცხნილი რთვის სისტემით გრძელი და ნაწილობრივ საშ. სიგრძის ბოჭკოებისაგან ამზადებენ მაღალი ნომრის (№№ 85—340) საგანგებო ხარისხის ნართს. კარდული სისტემით საშ. სიგრძის ბოჭკოებისაგან — დაბალი და საშ. ნომრის (№ 85-მდე) ნართს, ხოლო აპარატული სისტემით მოკლე ბოჭკოებისაგან — დაბალი ნომრის (№ 20-მდე) ბუსუსოვან მსხვილ ნართს. ბ. რ-ის წარმოებაში კარდული სისტემით ამზადებენ ნართის დაახლ. 70%-ს, ვარცხნილი სისტემით — 25%-ს, აპარატულით — 5%-ს. რთვის სისტემებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ მასალის გადამუშავების პროცესების თანამიმდევრობით (იხ. ცხრილი). *გ. ჯოხარიძე.*

**ბამბის საკრეფი მანქანა,** გახსნილი ბამბის კოლოფებიდან ხამი ბამბის მოსავლის ასაღები სას.-სამ. მანქანა. ბ. ს. მ-ის მთავარი მუშა ორგანოა შპინდელიანი დოლები, რ-თა განლაგების მიხედვით ერთმანეთისაგან განასხვავებენ ჰორიზონტალურშპინდელიან და ვერტიკალურშპინდელიან ბ. ს. მ-ებს.

მანქანის შპინდელები ბრუნავს და დაკბილულ ზედაპირზე ბამბას იხვევს. შემდეგ შპინდელების უკუბრუნვით და ჯაგრისისებრი მომხსნელების მეშვეობით ბამბა ეცლება შპინდელებს და ცვივა მიმღებ კამერაში, საიდანაც ჰაერის ნაკადის საშუალებით ბუნკერში იყრება. ბუნკერის დაცლა და მუშა ორგანოების აწევარეგულირება ჰიდროსისტემით ხდება.

ბ. ს. მ-ის უახლესი მარკებია ხიუ-75, ხნ-3,6, 14 ხვ-2,4 ა. ხიუ-75 ოთხმწკრივიანი მანქანაა. ჰკიდებენ ტრაქტორ ტ-28 ხ 4-ზე. მუშაობს 60 *სმ*-იან მწკრივთშორისში. მანქანას აქვს ვერტიკალურშპინდელიანი საკრეფი აპარატები და ბამბის დამატებითი საწმენდები. მისი სიჩქარეა 3—5 *კმ/სთ*; პირმოდების განი — 2,4 *მ*, მწარმოებლურობა — 0,9 — 1,2 *ჰა/სთ*. ხნ-3,6 ოთხმწკრივიანი მანქანაა. ჰკიდებენ ტრაქტორ მტზ-50ხ-ზე. მუშაობს 90 *სმ*-იან მწკრივთშორისში. პირმოდების განია 3,6 *მ*; მწარმოებლურობა — 1,4 და 1,8 *ჰა/სთ*. რეკომენდებულია სარწყავი რაიონებისათვის. 14ხვ-2,4ა ოთხმწკრივიანია. ჰკიდებენ ტრაქტორ ტ-28ხ4-ზე. მუშაობს 60 *სმ*-იან მწკრივთშორისში პლანტაციების სპეც. დამუშავების შემდეგ, კერძოდ, როდესაც ქიმ. მეთოდით ჩატარებულია დეფოლიაცია (მოცილებულია ფოთლები). 14 ხვ—2,4ა-ის მწარმოებლურობაა 0,9 *ჰა/სთ* (3,7 *კმ/სთ* სიჩქარის დროს) და 1,2 *ჰა/სთ* (5,0 *კმ/სთ* სიჩქარისას). *მ. ოჩორიძე.*

**ბამბის ქსოვილი,** ბამბეული, ბამბის ნართის ქსოვილი. გარეგნული სახის, დანიშნულების, ნართის სტრუქტურისა და ქიმ. დამუშავების (გათეთრება, შეღებვა, მერსერიზაცია) მიხედვით ბ. ქ. მრავალგვარია. მის მისაღებად იყენებენ ყველა სახის ხლართს


ბამბის საკრეფი მანქანა. 14ხვ—2,4 ა.

(ტილოს, სარჟის, ატლასის, ჟაკარდის). ბ. ქ-ებია: მიტკალი, ნარმა, ჩითი, სატინი, აგრეთვე დეკორ., საპირსახოცე, შესაფუთი ქსოვილები და სხვ.; დანიშნულების მიხედვით ბ. ქ. არის საყოფაცხოვრებო და ტექნიკური. ბ. ქ-ის ყველაზე გავრცელებული სახეებია მიტკალი, ნარმა და სატინი. გათეთრებულ ნარმას იყენებენ თეთრეულისათვის, დაჩითულს — საკაბედ, საპერანგედ და სხვ.; სატინი შეიძლება იყოს დაჩითულიც და სადაც; იყენებენ საკაბედ, საპერანგედ, სასარჩულედ. სარჟისხლართიანი ბ. ქ-გან კერავენ კაბებს, პერანგებსა და სხვ.; ტექ. ქსოვილებს იყენებენ სხვადასხვა სამრეწვ. ნაკეთობის (ფეხსაცმელი, ღვედები, ფილტრი, მანქანის საბურავები და სხვ.) დასამზადებლად.

**ბამბის წმენდა,** ხამი ბამბის დამუშავება ბოჭკოს, ღინღლისა და თესლის განცალკევების მიზნით. ბამბის ბუჩქზე მოკრეფილი დაბალი ხარისხის ნედლი ბამბა შეიცავს მინარევებს (ხმელი ფოთოლი, თანაყვავილი, ნაყოფი, ყუნწი, პოწკი, ქვიშა და მტვერი). მზეზე შრობისა და განიავების დროს ხამ ბამბაში ხშირად ერევა აგრეთვე კენჭები და სხვა მინარევები.

სსრკ-ში მიღებული ტექნოლ. სქემის მიხედვით ქ-ნებში ნორმალური ტენიანობის ხამ ბამბას გარეშე მინარევებისაგან წმენდენ სეპარატორებით, ქვის საჭერებით, მნეკური და დოლურხერხიანი საწმენდებით, აგრეთვე საწმენდი მკვებავებით. ბოჭკომომცილებელი მანქანით ბამბის ბოჭკოს თესლს აცლიან და ბოჭკოსაწმენდზე წმენდენ. ღინღლის მომცილებელი მანქანით თესლისაგან აცალკევებენ ღინღლს და ამ უკანასკნელსა და ბოჭკოს დასტებად წნეხენ. თესლს მინარევებისაგან წმენდენ თესლსაწმენდი და თესლმახარისხებელი მანქანით. მაღალი ტენიანობის ხამ ბამბას გაწმენდის წინ საშრობებში აშრობენ.

**ბამბის ხვატარი,** კოლოფის ჭია (Heliothis obsoleta), მწერი ხვატრისებრთა ოჯახისა. პეპლის ფრთების შლილი 3—4 *სმ*. წინა ფრთები ღია მურავითელია, უკანა — მოთეთრო. მატლის სიგრძე 5 *სმ* აღწევს. პეპელა სარეველებზე დებს საშ. 500-მდე კვერცხს. ჭუპრი ზამთრობს ნიადაგში. წელიწადში იძლევა 4-მდე თაობას. ფართოდაა გავრცელებული მსოფლიოს ცხელ სარტყელში, სსრკ-ში — უმეტესად აზერბაიჯანსა და ტაჯიკეთში, გვხვდება საქართველოშიც. ბ. ხ. ბამბის მნიშვნელოვანი მავნებელია. აზიანებს აგრეთვე თამბაქოს, სიმინდს, პომიდორს, აბუსალათინს, მუხუდოს, სოიას, კენაფს, შვრიასა და სხვ. ბრძოლის ღონისძიებანი: სარეველების მოსპობა, ნიადაგის საგულდაგულო დამუშავება, საზამთრო რწყვა, მცენარის დაზიანებული ნაწილების შეცლა და დაწვა. ბ. ხ-ის მასობრივად გამრავლებისას ნათესის სამჯერადი დამუშავება კონტაქტური ინსექტიციდებით (კალციუმის არსენატით ან ნალციუმის არსენიტით დამუშავებული ბამბის კოპტონის მიმოფანტვა).

**ბამბორა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ლიხნის სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირზე, მდ. ხეცყვარის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 50 *მ*, გუდაუთიდან 1 *კმ*. ბამბორის მეჯინახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბამბუკი** (<მალაიური bambu), 1. Bambusa-ს გვარი; ხისებრი მარცვლოვნების სახელწოდება. დაახლ. 70 სახეობაა აზიის, აფრიკისა და ამერიკის სუბტროპიკებსა და ტროპიკებში; 2. *ბამბუკისებრთა* ქვეოჯახის მარცვლოვნების საერთო სახელწოდება.

**ბამბუკის დათვი,** დიდი პანდა (Ailuropoda melanoleuca), ძუძუმწოვარი ცხოველი ენოტისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძე 1,5 *მ*-მდეა, წონა 150 კგ-მდე. აქვს თეთრი ბალანი ყურებზე, ფეხებზე, კუდის წვერზე და მხრების მიდამოებში კი — შავი. ძირითადი კბილები მძლავრი და ბლაგვია. ბ. დ. გვხვდება ჩინეთში (აღმ. ტიბეტი, სიჩუანი, იუნანი). ბინადრობს მთიან ადგილებში. ხეებზე კარგად ცოცავს. იკვებება უმთავრესად ბამბუკის ნორჩი ყლორტებით.


ბამბუკის დათვი.

**ბამბუკისებრნი** (Bambusoideae), მარცვლოვანთა ქვეოჯახი, რ-საც ზოგჯერ ცალკე ოჯახადაც გამოყოფენ. უმრავლესობა მრავალწლოვანი ფესურიანი მცენარეა, აქვს უხვად დატოტვილი გამერქნებული ღერო. სიმაღლე ზოგჯერ 40 *მ* აღემატება. დიამეტრი 30 *სმ*-მდეა. ფოთოლი ხალთიანი და მოკლე ყუნწიანია. ყვავილებს ჩვეულებრივ 6 მტვრიანა აქვს. ყვავილობს ან ყოველ წელს, ან რამდენიმე ათეულ წელში ერთხელ. ყვავილობის შემდეგ ბევრი ბ-ის მიწისზედა ნაწილი კვდება. სახეობათა უმრავლესობა (600) სამხრ.-აღმ. აზიისა და მალაის არქიპელაგის ტროპიკებსა და სუბტროპიკებშია გავრცელებული. მცირე ნაწილი, რ-იც შეგუებულია ზომიერ ჰავას, ველურად იზრდება აღმ. აზიაში. სსრკ-ში—სახალინსა და კურილის კ-ებზე, გვხვდება რამდენიმე სახეობა. დაახლ. 20 სახეობა კულტივირებულია საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე — უფრო ბათუმის რ-ნში, სადაც შემოიტანეს XIX ს. II ნახევარში. სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს Pleioblastus-ის, Phyllostachys-ისა და ნაწილობრივ Arundinaria-ს სახეობებს, დანარჩენი კი მოშენებულია დეკორ. მცენარედ. საქართველოში ბამბუკი სამრეწვ. პლანტაციას 30 *ჰა*-ზე მეტი უკავია. ერთეული ნარგავები გვხვდება აღმ. საქართველოშიც. ბამბუკისაგან აშენებენ ხიდებს, მსუბუქ სახლებს, ტივებს, ამზადებენ ავეჯს, ჭილოფებს, კალათებს, ქაღალდსა და სხვ.; ხმარობენ წყალსადენ მილებად, ნორჩ ყლორტს იყენებენ საჭმელად, ზოგიერთი სახეობის გულგული შეიცავს ტკბილ წვენს, რ-ისგანაც ბამბუკის შაქარს ამზადებენ.

**ბამბუნდუ,** ამბუნდუ, ამბუნი, მბუნი, ანგოლაში, მდ. კვანზის აუზსა და ლუანდის მიდამოებში მცხ. ხალხი. რაოდ. 1,6 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ენა — კიმბუნდუ, განეკუთვნება ბანტუ ენათა ოჯახს. ბ-ს დიდი ნაწილი ინარჩუნებს ტრადიციულ რწმენებს. ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობა მიწათმოქმედება (მანიჰოტი, იამსი, ბატატი). მუშაობენ აგრეთვე ევროპელთა შაქრისა და ყავის პლანტაციებში.

**ბამი** (Hibiscus esculentus), ერთწლოვანი მცენარე ბალბისებრთა ოჯახისა. მცენარის სიმაღლე 1,5 *მ* აღწევს. მისი სამშობლოა აღმ. აფრიკა. კულტივირებულია ტროპ. და სუბტროპ. ქვეყნებში, ჩრდ. ამერიკასა და სამხრ. ევროპაში. სსრკ-ში მოჰყავთ ამიერკავკასიაში (საქართველოშიც), უმწიფარ ჭოტისებრ ნაყოფს

იყენებენ საჭმელად. ღეროსაგან ამზადებენ უხეშ ბოჭკოს, თესლისაგან — ყავის სუროგატს.

**ბამი,** დაბალი რეგისტრის ბგერის აღმნიშვნელი ძვ. ქართული მუს. ტერმინი. იოანე პეტრიწის (XI—XII სს.) განმარტებით —სამხმიანი სიმღერა-გალობის მესამე ხმა და სამსიმიანი საკრავის მესამე სიმი.

**ბამიანი,** ქალაქი ავღანეთში, მდ. ბამიანის (ყუნდუზის აუზი) ნაპირზე, ბაბის ქედის ძირას. ბამიანის პროვ. ადმ. ცენტრი. 46 ათ. მცხ. (1966). მოხსენიებულია ახ. წ. I ს. წყაროებში. ყოფილი ბუდისტური რელიგ. ცენტრი გამოქვაბული ტაძრებითა და მონასტრებით. ქალაქის მახლობლად შემორჩენილია ბუდისტური სამონასტრო კომპლექსი (I—VIII სს.), რ-იც გადასასვლელებითა და კიბეებით დაკავშირებული 2000 მღვიმისაგან (სამლოცველოები, სენაკები, დარბაზი და სხვ.) შედგება. ბ-ის კომპლექსში დიდი ადგილი უჭირავს ბუდას ქანდაკებებს, მოხატულობას, ორნამენტს. აღსანიშნავია ნიშებში გამოკვეთილი ბუდას 2 ვეებერთელა ქანდაკება (სიმაღლე 35 *მ* და 53 *მ*). არის ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმი. ბ. ტურიზმის ცენტრია.



კლდეში გამოკვეთილი ბუდისტური მონასტრის საერთო ხედი.

**ბამილეკე,** კამერუნში, მდ-ების მბამსა და ნუნს შუა მდებარე მაღლობზე მცხ. ხალხი. ნაწილი ცხოვრობს ქ. დუალასა და მის გარეუბნებში. რაოდ. ბამუმსა (მუმი, საკ. სახელწ. შუპამენი) და სხვა მონათესავე ტომებთან ერთად დაახლ. 1,1 მლნ. კაცი (1972, შეფასება). ბ. ენა განეკუთვნება აღმ. ბანტოიდურ ენებს. უმრავლესობა მუსლიმანია, ნაწილი ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (სიმინდი, მანიპოტი, არაქისი). მუშაობენ ბანანის, ყავის, ქინაქინის პლანტაციებში და დუალის ნავსადგურში.

**ბანა,** საქართველოს ერთ-ერთი საეკლესიო და სახელმწიფოებრივი ცენტრი ისტ. ტაოს ტერიტორიაზე, ჭოროხის ხეობაში, მდ. ბანის მარჯვ. ნაპირას. ამჟამად თურქეთის საზღვრებშია „ფანაკის" სახელწოდებით. VII ს. შუა წლებში აქ ააშენეს დიდი ტაძარი. ადარნასე II-ის დროს (881—923) დაარსდა *ბანის საეპისკოპოსო,* ხოლო ტაძარი გადაკეთდა. ზოგჯერ ბ. მეფეთა სამყოფი იყო. X—XI სს-ში ბ-ში მოღვაწე ზაქარია ბანელის თაოსნობით ბევრი ძვირფასი ხელნაწერი შეიქმნა. ბ-ის ტაძარი ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების თვალსაჩინო ძეგლია. დიდი ზომის მაღალ ტეტრაკონქს გარს ევლის თითქმის 40 *მ* დიამეტრის მრავალწახნაგა გარსშემოსავლელი. შუაში აღმართულია ცილინდრული გუმბათის ყელი. ტეტრაკონქის მკლავებს შორის განლაგებულია გუმბათქვეშა ბურჯები — პილონები, სადაც სამ იარუსად მოწყობილი სადგომებია (პატრონიკენი), ხოლო ოთხივე აფსიდის ქვემოთა ნაწილი, ჩვეულებრივი მთლიანი კედლის ნაცვლად, გამჭოლი თაღედით გარსშემოსავლელისაკენ იხსნება. შენობის მთელი სიმაღლე 30 *მ* აღემატება. ტაძრის ხუროთმოძღვრული დეტალები და მორთულობა ტექ. ოსტატობითა და მაღალმხატვრულობით გამოირჩევა. აფსიდებისა და პატრონიკეთა მალებში მოთავსებული მრგვალი სვეტები შემკულია ვოლუტებიანი სვეტისთავებით, ფასადის მთელ პერიმეტრს მისდევს დეკორ. თაღედი, თაღებს ზემოთ კი მცენარეული ჩუქურთმებია.

*ლიტ.*: ა მ ი რ ა ნ ა შ ვ ი ლ ი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971; ბ ე რ ი ძ ე ვ., ძველი ქართული ხუროთმოძღვრება, თბ., 1974; ჩ უ ბ ი ნ ა შ ვ ი ლ ი გ., ქართული ხელოვნების ისტორია, ტ. 1, ტფ., 1936. *ვ. დოლიძე. ლ. მენაბდე.*



ბანა. ტაძრის გეგმა.



ბანა. სვეტისთავი. ხედი ფასში და გვერდიდან.

**ბანაკი** (სამხ.), დასახლებული პუნქტებიდან მოშორებით სპეციალურად გამართული დროებითი სადგომი ჯარისა. ეწყობოდა მხედრობის წინაშე დასახული ამოცანების შესაბამისად ჯერ კიდევ ჩვ. წ-მდე (იხ. *ბანაკი რომაული*). XVII—XVIII სს-ში „ბ." ეწოდებოდა სიმაგრეთა სისტემას, რ-საც აგებდნენ მნიშვნელოვანი რ-ნის ან მიმართულების დასაცავად. XIX ს. II ნახევრიდან არტილერიის სიმძლავრისა და შორსმსროლობის გადიდების გამო ბ-მა მნიშვნელობა დაკარგა.

**ბანაკი რომაული,** გამაგრებული საველე განლაგება ჯარებისა ძვ. რომში. ცნობილია *პუნიკური ომების* (ძვ. წ. III—II სს.) დროიდან, თუმცა მსგავსი ბანაკები უფრო ადრეც ჰქონდათ ბერძნებს, სპარსელებს და სხვ. რომის ჯარები ლაშქრობისას ბანაკდებოდნენ გარკვეული წესით აგებულ სიმაგრეებში (იხ. სქემა), რ-საც თხრილსა და მიწაყრილს ავლებდნენ. ბანაკებს იყენებდნენ ჯარების დასაწყობად და საფარად ბრძოლის დაწყებამდე. მრავალი ბ. რ. მოგვიანებით გადაიქცა ციხესიმაგრედ, რ-თაგან შემდეგ ქალაქები წარმოიშვა.




რომაული ბანაკის გეგმა.

**ბანაკური შენახვა** ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო ც ხ ო ვ ე ლ ი ს ა, მსხვ. რქ. საქონლისა და ღორის საზაფხულო მოვლა-შენახვა ბუნებრივი საძოვრებისა და მწვანე კონვეიერის მინდვრების მახლობლად საზამთრო სადგომების გარეშე. ღამისთევისა და დასვენებისათვის საქონელი შეჰყავთ სპეც. ნაგებობებში — ბანაკებში. საზაფხულო ბანაკებს აგებენ ადგილ. იაფი საშენი მასალისაგან. ბანაკისათვის არჩევენ ქარისაგან დაცულ და სასმელი წყლით უზრუნველყოფილ მშრალ ადგილს. ბანაკში უნდა იყოს დამხმარე შენობები საკვების შესამზადებლად, მოსაწველად და მომსახურე პერსონალისათვის. ბ. შ-ის პირობებში მნიშვნელოვნად მაღლდება სას.-სამ. ცხოველთა გამძლეობა დაავადებებისადმი, იზრდება პროდუქტიულობა და ჩქარდება მოზარდეულის ზრდა-განვითარება.

**ბანალიტეტი** (ფრანგ. banalité<banal— პირველადი მნიშვნელობა — სიუზერენის კუთვნილი), ფეოდალის მონოპოლიური უფლება აეძულებინა თავისი გლეხები ესარგებლათ მხოლოდ და მხოლოდ მისი წისქვილით, ფურნით, ყურძნის საწნეხით და სხვ., სამაგიეროდ კი საზღაური გაეღოთ. ყველაზე მეტად ბ. გავრცელებული იყო შუა საუკ. საფრანგეთში.

**ბანანი** (Musa), მრავალწლოვან მცენარეთა გვარი ბანანისებრთა ოჯახისა. მაღალი, ზოგჯერ გიგანტური ბალახია, რ-საც ძლიერი ფესურა და მოკლე ღერო აქვს. ფოთლები დიდი ზომისაა, ხალთიანი, ქმნის მრავალშრიან მილისებრ ცრუ ღეროს, რ-ის გავლით ჯერ ნორჩი ფოთოლი ამოდის, შემდეგ კი მტევნისებრი ყვავილედი. ყვავილები ერთსქესიანი და ორსქესიანია, ნაყოფი მოგრძო, მრავალთესლა, კენკრა, სქელკანიანი; კულტ. ჯიშებისა— ხშირად უთესლო, 15 *სმ*-მდე სიგრძის. მტევანში შეიძლება განვითარდეს 300-მდე ასეთი ნაყოფი, რ-თა საერთო წონა 50—60 *კგ* აღწევს. მსხმოიარობის შემდეგ ბ-ის მიწისზედა ნაწილი ხმება. დაახლ. 60—70 სახეობა გავრცელებულია აფრიკის, აზიისა და ავსტრალიის ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. ბ. ერთ-ერთი უძველესი კულტურაა. მისი ნაყოფი ძვირფასი საკვები და საექსპორტო პროდუქტია. ბ-ის კულტ. ფორმების ნაყოფი შედგება კანისა (40%) და ტკბილი ფქვილოვანი რბილობისაგან (60%), რ-იც შეიცავს 14—22% შაქარს, 5,8% სახამებელსა და 1,5%-მდე პროტეინს. ბ-ის ნაყოფს იყენებენ როგორც ნედლად, ისე გამხმარს. მისგან ამზადებენ ბ-ის ფქვილს, კონსერვს, მარმელადს, სიროფს, ღვინოს. ტექნ. მცენარედ მოშენებულია ს ა ფ ე ი ქ რ ო ანუ ს ა რ თ ა ვ ი ბ. (M. textilis), რ-ის ღეროსაგან მზადდება მსუბუქი და მკვრივი ბოჭკო, ე. წ. მანილის *ქერელი* (აბაკა). მისგან ამზადებენ საზღვაო ბაგირებს, სათევზაო მოწყობილობას და სხვ. სსრკ-ში, კავკ. (კერძოდ, საქართვ.) და ყირიმის შავი ზღვის სანაპიროებზე, დეკორ. მცენარედ ხშირად კულტივირებულია ი ა პ ო ნ უ რ ი ბ. (M. basjoo).

**ბანანი ზამთრისა,** ჩრდილოამერიკული ვაშლის ჯიში. საქართველოში ფართოდაა გავრცელებული. მსხმოიარობს 6—7 წლის ასაკში. ნაყოფი მსხვილია, უმეტესად ასიმეტრიული. საშ. წონა 150—160 გ. კანი გლუვია, მოჩალისფრო-ყვითელი, მზის მხარეზე ღია წითელი, დაფარულია ცვილისებრი მოთეთრო ფიფქით. რბილობი მოყვითალო-მოთეთროა, წვნიანი, მოტკბო. შენახვისას ინარჩუნებს საგემოვნო თვისებებს.




ბანანი: 1—მცენარე; 2—ნაყოფი; 3—მამრობითი ყვავილი; 4. მდედრობითი ყვავილი.

**ბანანიჭამიასებრნი,** ტ უ რ ა კ ო ს ე ბ რ ნ ი (Musophagidae), ფრინველების ოჯახი გუგულისნაირთა რიგისა. სხეულის სიგრძე — 35 — 70 *სმ*. დაფარულია მეწამული, იისფერი, მწვანე, ლურჯი ფერის ლამაზი ბუმბულით. მეწამულ ფერს პიგმენტი ტურაცინი აძლევს. ოჯახში 18 სახეობაა. ბინადრობენ აფრიკის ტყეებსა და სავანებში. იკვებებიან მცენარეების ნაყოფით, თესლითა და კენკრით. მიუხედავად სახელწოდებისა, ბანანს თითქმის არ ჭამენ. დებენ ორ მოთეთრო კვერცხს. ბარტყებზე დედალ-მამალი ზრუნავს.



ბანანიჭამიასებრნი. ქოჩორა ბანანიჭამია.

**ბანაობა,** პირადი ჰიგიენის, ორგანიზმის გაკაჟებისა და ზოგიერთი დაავადების სამკურნალო საშუალება. განარჩევენ ბ-ს ბუნებრივსა და ხელოვნურ წყალსატევებში. ბუნებრივ წყალსატევებში ბ-ის დროს ადამიანის სხეულს წყლის უფრო დიდი მასა ეხება, წყლის მექან. ზემოქმედებაც გაცილებით მეტია. ამას დაერთვის ჰაერისა და მზის სხივების გავლენაც. ასეთი წყალსატევის წყლის ტემპ-რა ორგანიზმის ტემპ-რაზე დაბალია, რაც განსაზღვრავს ბ-ის სითბურ მოქმედებას. წყლის დარტყმა, წნევა, მოძრაობისადმი წინააღმდეგობა ბ-ის მექან. ფაქტორს შეადგენს. ზღვის წყალში გახსნილი მარილები კი აღიზიანებს კანის რეცეპტორებს და იწვევს მთელი ორგანიზმის ინტენსიურ საპასუხო რეაქციას. ბ. ღია წყალსატევში შეიძლება, თუ ჰაერის ტემპ-რაა 20—



ბანგლადეშის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ბანგლადეში**

შინაარსი



დიდი ქალაქები

ჩიტაგონგი
ქულა
ნარაიანგანჯი

22°C, წყლის ტემპ-რა კი არანაკლებ 18–20°C, ხანგრძლივობა 2–5-იდან 10–15 *წთ*-მდე, დღეში 1–3-ჯერ. ბ. ამაგრებს ნერვულ სისტემას, აუმჯობესებს სისხლის მიმოქცევას, ნივთიერებათა ცვლას, მადას, გუნება-განწყობას. ბ. არ შეიძლება გამოხატული ათეროსკლეროზის, დაუძლურების, მწვავე ანთებითი პროცესისა და ნევროზის დროს, აგრეთვე ორსულობის მეორე ნახევარში. დიდი სიფრთხილით უნიშნავენ ბ-ს ხანშიშესულებს. მძიმე ფიზ. დატვირთვის შემდეგ უმჯობესია თბილი შხაპი.

**ბანარი**, კ ო ი რ ი, ქ ო ქ ო ს ი ს ბ ო ჭ კ ო, *ქოქოსის პალმის* ნაყოფის გარსის შუა შრისგან–მ ე ზ ო კ ა რ პ ი უ მ ი ს ა გ ა ნ მიღებული ბოჭკო. ბ-ის ბოჭკო მოწითალო-ყავისფერია, გამერქნებული, 15—33 *სმ* სიგრძისა და 0,05—0,3 *მმ* სისქის. კარგი ხარისხის ბოჭკო მიიღება მკვახე ნაყოფისაგან. იყენებენ ჯაგრისების, ჩილოფების, ბაგირების და სხვ. დასამზადებლად. ბ-ის წარმოებას ძირითადად მისდევენ ინდოეთში და კ. ცეილონზე.

**ბანატი** (Banat), ისტ. ოლქი სამხრ.-აღმ. ევროპაში. აღმ-ით მას ესაზღვრება ტრანსილვანიის ალპები, დას-ით მდ. ტისა, ჩრდ-ით მდ. მურეში, სამხ-ით მდ. დუნაი. ბ-ის ფეოდ. სამფლობელო შეიქმნა X—XI სს. მიჯნაზე. XII ს-იდან ეკუთვნოდა უნგრეთს, XVI ს. შუა წლებიდან XVIII ს. დამდეგამდე ოსმალეთის იმპერიაში შედიოდა. *პოჟარევაცის ზავით* (*1718*) ბ. გადაეცა ავსტრიას (შემდეგ ავსტრია-უნგრეთი), *ტრიანონის საზავო ხელშეკრულებით* (*1920*) რუმინეთმა და იუგოსლავიამ გაიყვეს. ბ-ის დას. ნაწილი იუგოსლ. შემადგენლობაში შევიდა (ვოევოდინის ავტონ. რ-ნი), აღმ. ნაწილი კი—რუმინ. შემადგენლობაში.

**ბანახი** (Banach) სტეფან (30. III. 1892, კრაკოვი, — 31. VIII. 1945, ლვოვი), პოლ. მათემატიკოსი, ლვოვის უნ-ტის პროფესორი (1924), ამავე უნ-ტის ფიზიკა-მათ. ფაკ-ტის დეკანი (1939), თანამედროვე *ფუნქციონალური ანალიზის* ერთ-ერთი შემქმნელი. ბ-ის სახელს ატარებს წრფივი სივრცეები, რ-ებშიც განსაკუთრებით კარგადაა შესწავლილი წრფივი ფუნქციონალების და ოპერატორების თვისებები. ბ-ის ძირითადი ნაშრომი „წრფივ ოპერაციათა თეორია“ გამოცემულია პოლ. (1931), ფრანგ. (1933) და უკრ. (1948) ენებზე. II მსოფლიო ომის წლებში მას დევნიდნენ გერმ. ფაშისტები. ლვოვის განთავისუფლების შემდეგ ბ. კვლავ ჩაუდგა სათავეში ლვოვის უნ-ტის ფიზიკა-მათ. ფაკ-ტს.

**ბანახის სივრცე**, სრული ნორმირებული *წრფივი სივრცე*. სახელწოდება მიიღო ს. *ბანახის* პატივსაცემად.

**ბანბუ**, ბ ე ნ პ უ, ქალაქი და ნავსადგური ჩინეთის აღმ. ნაწილში (ანხოის პროვინცია), მდ. ხუაიხეს ქვემო დინებაში, იქ, სადაც მას რკინიგზის ხაზი კვეთს. დაახლ. 300 ათ. მცხ. (1971). მნიშვნელოვანი სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. ბ-დან გააქვთ მარცვლეული, მარილი, ქვანახშირი (ხუაინანის მაღაროები). სას.-სამ. მანქანათმშ., გემების შეკეთება, ლითონის ნაკეთობათა დამზადება, კვების მრეწველობა.



ბანგკოკი. მაჰაპრასადის სასახლე ცენტრალურ მოედანზე. (XVIII—XIX სს.).

**ბანგალა**, ზაირში და კონგოს სახალხო რესპუბლიკაში (მდ. კონგოს შუა დინებაზე) მცხ. ხალხი. რაოდ. მონათესავე ტომებთან (ბობანგი და სხვ.) ერთად დაახლ. 1,7 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ების ენაა ლინგალა (ბანტუ ენათა ოჯახი), რ-იც ჯერ კიდევ კოლონიზაციამდე ჩრდ. კონგოს მოსახლეობის სატომთაშორისო ენად იქცა. არსებობს დამწერლობა ლათ. ანბანზე. ბ-ის უმეტესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა თევზჭერა, ნაწილობრივ მიწათმოქმედება და ნადირობა. დადიან საშოვარზე.

*ლიტ.*: С о б ч е н к о А. И., Этнический состав Конго, «Африканский этнографический сборник», 1962, т. 4.

**ბანგვეთი**, სოფელი წულუკიძის რ-ნში (გორდის სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე, მდ. საწისქვილოს და ცხენისწყლის შესართავთან. ზ. დ. 480 *მ*, წულუკიძიდან 21 *კმ*, სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 42 *კმ*. გორდის ა. გეგეჭკორის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეცხოველეობა) საშ. სკოლა სოფ. გორდში (2 *კმ*).

**ბანგი** (Bangui), ცენტრალური აფრიკის რესპუბლიკის დედაქალაქი. გაშენებულია მდ. უბანგის (კონგოს შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. 238 ათ. მცხ. (1971). დააარსეს 1890-იან წლებში ფრანგებმა, როგორც საგუშაგო. 1960-იდან ცენტრ. აფრიკის რესპ. დედაქალაქია. საავტ. გზების კვანძი. დიდი სამდინარო ნავსადგური (მასზე მოდის რესპუბლიკის თითქმის მთელი საგარეო-სავაჭრო ტვირთბრუნვა და ჩადის რესპ. საიმპორტო და საექსპორტო ტვირთის დაახლ. 1/3). აეროპორტი. ფეხსაცმლის, თამბაქოს, სამკერვალო ფ-კები. ბამბეულის კომბინატი. ველოსიპედებისა და მოტოციკლების აწყობა. ალუმინის ნაკეთობათა ქ-ნა. კვების, ხე-ტყის სახერხი, საპნის საწარმოები. თესი. ბ-ს მახლობლად — საფეიქრო ფ-კა და ჰესი. ქალაქის ცენტრ. ნაწილში თანამედროვე სტილის შენობებია, გარეუბნებში — ადგილ. ტიპის ქოხები.

**ბანგიოფიცეები** (Bangiophyceae), *ძოწეული წყალმცენარეების* კლასი. მოიცავს 24 გვარსა და 90 სახეობას. ერთუჯრედიანი და მრავალუჯრედიანი ძაფნაირი ან ფირფიტისებრი ორგანიზმებია. სხვა ძოწეული წყალმცენარეებისაგან განსხვავებით მათი ერთბირთვიანი უჯრედები შეიცავს ერთპირენოიდიან ვარსკვლავისებრ ქრომატოფორს. ერთუჯრედიანი ბ. მრავლდება ორად გაყოფით, მრავალუჯრედიანები კი, ჩვეულებრივ, უსქესო გზით — მონოსპორებით. სქესობრივი გამრავლება მხოლოდ ზოგიერთ ბ-ს ახასიათებს. ბ. გვხვდება როგორც ნიადაგზე, ისე ზღვასა და მტკნარ წყალში. მნიშვნელოვანი წარმომადგენელია პორფირა.

**ბანგკოკი**, ტაილანდის დედაქალაქი, გაშენებულია მდ. მენამ-ჩაო-პრაიის შესართავთან, სიამის ყურიდან 30 *კმ*. ჰავა ტროპ., მუსონური. ყველაზე გრილი თვის (დეკ.) ტემპ-რა 24°C-მდე, ყველაზე თბილის (აპრ.) 28,6° C-მდე. ნალექები 1000—1500 *მმ* წელიწადში. ქვეყნის უდიდესი ქალაქი, მთავარი პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. როგორც ქალაქი, არსებობს XVI ს-იდან. 1782-იდან ტაილანდის დედაქალაქია. დაახლ. 4 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1974). სარკინიგზო, საავტ. და საერთაშ. მნიშვნელობის ავიახაზების კვანძი (აეროპორტი დონგ-მიანგი, ბ-იდან 32 *კმ*). მთავარი საგარეო-სავაჭრო ნავსადგური. მასზე მოდის ტაილანდის იმპორტის 90%-ზე და ექსპორტის 75%-ზე მეტი. ბ-ში თავმოყრილია ქვეყნის საფაბრიკო-საქარხნო და კუსტ. წარმოების უმეტესი ნაწილი. თესი. ბრინჯსაწმენდი, ხის დასამუშავებელი, ელექტროტექნიკური, თამბაქოს, რეზინის, ქაღალდის, საფეიქრო, მინა-კერამ., ცემენტის, ქიმ. საწარმოები. ავტომანქანებისა და ტრაქტორების აწყობა, ავტოსახელოსნოები, გემთსაშენი. მზადდება ხის, ლითონის, ძვირფასი ქვებისა და სპილოს ძვლის სუვენირები. ბ-შია უნ-ტი (1917-იდან), სამედიცინო, სას.-სამეურნეო, ნატიფი ხელოვნების, მორალურ და პოლიტ. მეცნიერებათა ინ-ტები. პასტერის ინ-ტი. ბ-ში არის XVIII—XIX სს. ბუდისტური ტაძრები, ე. წ. ვატები (ვატ-არუნი, ვატ-პო, ვატ-პრა-კეო, პრატომაჩედის სამლოცველო და სხვ.), მეფის სასახლე მაჰაპრასადი (XVIII—XIX სს.), რ-ებიც უხვადაა შემკული ოქროსა და სარკისებრი მოზაიკით, მრავალფეროვანი კერამ. ფილებით, მოხატულობითა და რელიეფებით. ტაძრების მახლობლად ღვთაებათა და დემონების პოლიქრომული ქანდაკებებია. ეროვნ. მუზეუმი.

**ბანგლადეში**, ბ ა ნ გ ლ ა დ ე შ ი ს ს ა ხ ა ლ ხ ო რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (გონო პროჯატონტრი ბანგლადეშ), სახელმწიფო სამხრ. აზიაში. შედის *ერთა თანამეგობრობაში*. ფართ. 142,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 71,3 მლნ. კაცი (1974). დედაქალაქი —დაკა. სახელმწ. ენა — ბენგალური. ეროვნ. დღესასწაულია 26 მარტი — დამოუკიდებლობის დღე (1971). ოფიც. კალენდარი — ბენგალური, იყენებენ აგრეთვე მუსლიმანურს (ჰიჯრა) და გრიგორიანულს (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეული — ტაკა (1972 იანვრიდან), რ-ის კურსი ინდ. რუპიის დონეზეა დადგენილი. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 4 ოლქად.

ბ. რესპუბლიკაა. 1972 კონსტიტუციის მიხედვით, უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოა ეროვნული ასამბლეა—ერთპალატიანი პარლამენტი (მოსახლ. ირჩევს 5 წლით). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი (ირჩევს პარლამენტი), რ-საც მთავრობასთან ერთად ეკუთვნის აღმასრ. ხელისუფლება.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

**ბუნება.** ბ. მდებარეობს უმთავრესად ინდ-განგის ვაკის აღმ. განაპირა ნაწილში, სამხრ-ით აკრავს ბენგალის ყურე. სანაპირო ხაზი დანაწევრებულია განგისა და ჯამუნის (ბრაჰმაპუტრის) დელტის (უკავია ქვეყნის ტერიტ. 9/10) ტოტებითა და ფშანებით. ნაპირები უმთავრესად დაბალია. დელტა წარმოადგენს ბრტყელ დაბლობს (სიმაღლე 30 *მ*-მდე), რ-ის სამხრ. ნაწილი (ადგილ. სახელწ. — სუნდარბანი) ძლიერაა დაჭაობებული. ჩრდ.-აღმ-ით და აღმ-ით ბორცვები და დაბალმთიანეთია (სიმაღლე 1230 *მ*-მდე). არის ქვანახშირის, ბუნებრივი აირის, კირქვის, კაოლინის, ტორფის საბადოები.

ჰავა სუბეკვატორული, მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა მერყეობს 12-იდან 25° C-მდე, აპრილისა (ყველაზე ცხელი თვე) 23-იდან 34° C-მდე. ნალექები დელტაში — დაახლ. 2000 *მმ* წელიწადში, ქვეყნის ჩრდ.-აღმ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში კი — ზოგან 3000 *მმ*-ზე მეტი. ნოტიო სეზონი — მაისიდან ოქტომბრამდე.

მდინარეთა ქსელი ხშირია, განსაკუთრებით სუნდარბანის ფარგლებში. განგისა და ჯამუნის მთავარი, გაერთიანებული ნაკადის სიგანე 10 *კმ* აღწევს და დიდ ესტუარს ქმნის. ზაფხულობით იცის მუსონური წვიმებით გამოწვეული წყალდიდობა, წყლის დონე დელტაში 10 *მ*-ით მატულობს. ქვეყნის მნიშვნელოვან ნაწილში ყოველწლიურად თითქმის 3 თვე დიდი წყალდიდობაა.

ჭარბობს ძლიერ ნოყიერი ალუვიური ნიადაგები. ამაღლებულ ჩრდ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში წითელმიწა და ყვითელმიწა, სუნდარბანში — დაჭაობებული ნიადაგებია. ბუნებრივი ტყის მცენარეულობა უკანასკნელ 100 წელიწადში ძლიერ განადგურდა. ჭარბობს ტროპ. მარადმწვანე ტყეები, შერეულია ბამბუკი, ლიანები,

ეპიფიტები. ტყის დიდი მასივები შემორჩენილია მხოლოდ ქვეყნის სამხრ., სამხრ.-აღმ. და ჩრდ. ნაწილში. შედარებით ნაკლებნალექიან რ-ნებში მუსონური ტყეა, მაღლობებზე — ბუჩქოვანი სავანა, ბენგ. ყურის სანაპიროს გასწვრივ ზოგან — მანგროვიანი ტყე.

ბინადრობს მაიმუნი. მტაცებლებიდან — ბენგ. ვეფხვი, ჯიქი, ზოლებიანი აფთარი, გვხვდება ტუჩა-დათვი, სამხრ.-აღმოსავლეთში შემორჩენილია ველური სპილო. ბევრია მღრღნელი. არის კობრა, ვეფხვა პითონები, ნიანგი. მრავალფეროვანია ფრინველებისა და მწერების სამყარო. დაჭაობებულ რ-ნებში გავრცელებულია მალარიის კოღო.

**მოსახლეობა.** ბ-ის მოსახლ. დაახლ. 98% (1974, შეფასება) ბენგალელია. ქვეყნის ჩრდ.-დას. და ცენტრ. რ-ნებში ცხოვრობენ ჩრდ. ინდოეთის რ-ნებიდან გადმოსახლებული სხვადასხვა ტომის მუსლიმანები, რ-ებსაც ბ-ში „ბიჰარებს“ უწოდებენ, არიან აგრეთვე *სანტალების* და *მუნდას* მცირე ჯგუფები (ლაპარაკობენ მუნდა ენებზე) და დრავიდულენოვანი *ორაონები*. ჩრდ. და აღმ. სასაზღვრო რ-ნებში ცხოვრობენ ბირმ.-ასამური წარმოშობის მცირერიცხოვანი ხალხები, სამხრ.-აღმოსავლეთში, ჩიტაგონგის ოლქის მთებში — კუკი-ჩინების ჯგუფში შემავალი — ტიპერა და ლუშეი (მიზო); ქვეყნის ჩრდილოეთში კი — მონქმერულ ენათა ოჯახში შემავალი ქასი. მცირერიცხოვანი ხალხები მშობლიური ენის გარდა ფლობენ ბენგალურს. მოსახლ. 80%-ზე მეტი ისლამის მიმდევარია. დაახლ. 18% ინდუისტია (ძირითადად ბენგალელები), არიან ბუდისტები და ქრისტიანებიც. ჩაკმას, გაროს, ხაჯონგის ნაწილი ინარჩუნებს ტომობრივ რწმენებს.

ბ-ის მოსახლეობა სწრაფად იზრდება (მატება — 3%-ზე მეტი წელიწადში), იგი მსოფლიოს ერთ-ერთი ყველაზე მჭიდროდ დასახლებული ქვეყანაა. საშ. სიმჭიდროვე 500 კაცზე მეტია 1 $კმ^2$-ზე. მოსახლ. უმეტესობა ქვეყნის სანაპირო ნაწილშია თავმოყრილი, დაახლ. 10% ქალაქში ცხოვრობს (1974), რ-თაგან უდიდესია ქ. დაკა (1,5 მლნ. მცხ., 1975).

**ისტორიული ნარკვევი.** ძვ. წ. VII—VI სს-ში ბ-ის ტერიტორიაზე შეიქმნა პირველი სახელმწიფოებრივი გაერთიანებები, ერთ-ერთი მათგანი იყო სახელმწ. ვანგა, საიდანაც მომდინარეობს თანამედროვე ბ-ის სახელწოდება (ბანგლა—ბენგალური, დეშ—ქვეყანა). ძვ. წ. IV—II სს-ში ბ. შედიოდა *მაურიების* იმპერიის შემადგენლობაში, რ-ის დაშლის შემდეგ აქ წარმოიშვა დამოუკიდებელი სახელმწიფოები (სამატატა, დავაკა და სხვა). ახ. წ. IV—V სს-ში ისინი შეუერთდნენ *გუპტების* იმპერიას. VIII ს-იდან ამ სახელმწიფოებისა და დას. ბენგ. ტერიტორიაზე შეიქმნა ბენგ. ერთიანი ფეოდ. სახელმწიფო, რ-მაც XIII ს. დასაწყისამდე იარსება. ფეოდ. დეცენტრალიზაციის პროცესებმა დააჩქარა ბენგ. სახელმწიფოს დაშლა მცირე ფეოდ. სამთავროებად, რითაც ისარგებლა *მუჰამად ღურიმ* და 1199—1202 დაიპყრო ეს ტერიტორია. მოგვიანებით ბენგ. ტერიტორია შეუერთდა *დელის სასულთნოს*. მუსლ. დაპყრობებს თან მოჰყვა ისლამის გავრცელება. XIV ს. შუა ხანებიდან დელის სასულთნოს ნაცვლები ბენგალში დამოუკიდებელი მმართველები გახდნენ. მათ მიერ დაარსებულმა რამდენიმე დინასტიამ 1576-მდე (*აქბარის* შემოსევამდე) იარსება. XVII ს. დასაწყისში სახელმწიფოს აღმ. ც. გახდა ქ. დაკა. XVIII ს. დასაწყისიდან ბენგ. სამეფისნაცვლო (სანავაბო) არსებითად დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გადაიქცა. ბენგალი იმ დროს სამხრ. აზიის სუბკონტინენტის ერთ-ერთი ყველაზე მდიდარი, მჭიდროდ დასახლებული და განვითარებული მხარე იყო. ინგლ. კოლონიზატორებმა, რ-ებიც ჯერ კიდევ XVII ს-იდან დამკვიდრდნენ ქვეყნის სანაპირო რ-ნებში, XVIII ს. შუა ხანებში ისარგებლეს დიდ მოგოლთა იმპერიის დაშლით, შინაომებით და დაიწყეს დამპყრობლური ომები. პლესის ბრძოლის შემდეგ (1757) ბენგალი ინგლ. ოსტინდურ კომპანიას დაექვემდებარა.

კოლონ. პერიოდში (1757—1947), როცა ბენგ. ეკონ. და კულტ. ცენტრებმა ქვეყნის დას. რ-ნებში (კალკუტა და სხვ.) გადაინაცვლა, ბენგ. აღმ. ნაწილი თანდათან მრეწველობის მხრივ ქვეყნის განვითარებული დას. ნაწილის აგრ. დანამატი გახდა. ბენგალში ჩამოყალიბდა ეროვნ. ბურჟუაზია, წარმოიშვა პირველი ეროვნ. ორგანიზაციები, XIX ს. 60-იან წლებში დაიწყო ეროვნ. მოძრაობა.

ბენგალელთა, ისევე როგორც მთელი ინდოეთის, ეროვნ.-განმათ. მოძრაობა გაძლიერდა I მსოფლიო ომისა და რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ. 30-იანი წლებიდან ბენგალში გამწვავდა რელიგ.-თემური შუღლი ინდუსებსა და მუსლიმანებს შორის, რ-საც ხელოვნურად ამწვავებდნენ კოლონიზატორები.

II მსოფლიო ომის შემდეგ, იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის რღვევისა და სამხრ. აზიის ხალხების ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მძლავრი აღმავლობის პირობებში, ინგლ. კოლონიზატორები იძულებული გახდნენ ხელი აეღოთ ინდოეთზე. დიდი ბრიტ. მთავრობის დეკლარაციის თანახმად (1947 წ. 3 ივნ.), ყოფილი ბრიტ. ინდოეთის ტერიტორიაზე შეიქმნა (რელიგ. ნიშნით) ორი დომინიონი — ინდოეთის კავშირი და პაკისტანი. აღმ. ბენგალის ტერიტორია შევიდა პაკისტ. შემადგენლობაში და შეადგინა პროვინცია აღმ. პაკისტანი (პაკისტ. მოსახლეობის 54,2%). ეკონ. განვითარების დონით იგი ჩამორჩებოდა პაკისტ. დას. ნაწილს. სახელმწიფოში დას. პაკისტ. მიწის მაგნატებისა და არაბენგალელი მსხვილი მეწარმეების ბატონობის გამო შელახული იყო აღმ. პაკისტანის ბენგ. ეროვნ. ბურჟუაზიის ეკონ. და პოლიტ. ინტერესები, რაც თავს იჩენდა სახელმწ. ასიგნებათა, უცხოეთის დახმარების, სახელმწ. თანამდებობების განაწილების დროს. აღმ. პაკისტანში დიდ უკმაყოფილებას იწვევდა აგრეთვე მმართველი წრეების მრავალგზისი ცდა სახელმწ. ენად მხოლოდ ურდუ გამოეცხადებინათ (1951 აღწერით ურდუ ენა იცოდა აღმ. პაკისტ. მოსახლეობის მხოლოდ 1,1%-მა). გაძლიერდა ბენგ. ეროვნ. მოძრაობა. 40-იანი წწ. დასასრულსა და 50-იანი წწ. დასაწყისში წამოაყენეს აღმ. ბენგალისათვის სრული რეგიონალური ავტონომიის მინიჭების მოთხოვნა. პაკისტ. პრეზიდენტის მ. აიუბ-ხანის ადმინისტრაციამ რამდენადმე გააფართოვა აღმ. პაკისტ. ხელისუფალთა უფლებამოსილება ეკონ. საკითხების გადაწყვეტაში, ქ. დაკა მეორე დედაქალაქად გამოაცხადა (1962), მაგრამ ქვეყნის ორ ნაწილს შორის ეკონ. და პოლიტ. უთანასწორობა კვლავ რჩებოდა. 1962—68 ბენგ. ეროვნ. მოძრაობის გაძლიერება იყო კრიზისის (1969 მარტი) ერთ-ერთი ძირითადი მიზეზი. პაკისტანში დამყარდა სამხ. რეჟიმი გენ. ა. მ. იაჰია-ხანის მეთაურობით. აღმ. ბენგალში პაკისტ. პირველ საყოველთაო არჩევნებში (1970 დეკ.) გაიმარჯვა ბენგ. ეროვნ. პარტია „ავამი ლიგამ“ (სახალხო ლიგა) შეიხ მუჯიბურ რაჰმანის მეთაურობით. პაკისტ. მმართველმა წრეებმა უარი განაცხადეს აღმ. ბენგალისათვის მიენიჭებიათ სრული რეგიონალური ავტონომია. ამის საპასუხოდ ბენგ. ეროვნ. მოძრაობის მონაწილეებმა მოაწყვეს საყოველთაო გაფიცვა, რ-იც 1971 მარტის დასაწყისში სამოქალაქო ურჩობის კამპანიაში გადაიზარდა. 1971 წ. 26 მარტს პაკისტ. სამხ. ადმინისტრაციის ბრძანებით მუჯიბურ რაჰმანი


ბანგკოკი. ქუჩა-არხი.

დააპატიმრეს, პარტია „ავამი ლიგი“ აიკრძალა. არმიამ დაიწყო მასობრივი რეპრესიები ბენგ. ეროვნ. მოძრაობის მონაწილეთა წინააღმდეგ. აღმ. პაკისტანიდან ინდოეთს მიაშურა მილიონობით ლტოლვილმა. პაკისტ. სამხ. ხელისუფალთა რეპრესიების საპასუხოდ 1971 წ. 26 მარტს გამოცხადდა დამოუკიდებელი ბანგლადეშის სახალხო რესპუბლიკა. 1971 წ. 13 აპრ. რეპრესიებს გადარჩენილმა „ავამი ლიგის“ ლიდერებმა შექმნეს ბ-ის მთავრობა. დაიწყო პარტიზ. რაზმების ჩამოყალიბება დამოუკიდებლობისათვის საბრძოლველად.

კრიზისმა პაკისტანში, რ-საც თან ახლდა მილიონობით ლტოლვილის გადასვლა ინდოეთში, გაამწვავა ურთიერთობა ამ ორ სახელმწიფოს შორის. მშვიდობის შენარჩუნების მიზნით სსრკ-ის მთავრობამ არაერთხელ გაამახვილა პაკისტ. სამხ. აღმ. ყურადღება პოლიტ. მოწესრიგებისა და რეპრესიების შეწყვეტის აუცილებლობაზე. პაკისტ. სამხ. ხელისუფალთა უარმა პოლიტ. მოწესრიგებაზე (რ-იც გაითვალისწინებდა აღმ. ბენგ. მოსახლეობის ნება-სურვილს და მილიონობით ლტოლვილს სამშობლოში დაბრუნების პირობებს შეუქმნიდა) 1971 დეკ. დასაწყისში გამოიწვია ფართო მასშტაბის სამხ. კონფლიქტი ინდოეთსა და პაკისტანს შორის. 1971 წ. 16 დეკ. აღმ. ბენგ. დედაქალაქ დაკაში შევიდნენ ინდ. ჯარები და ბენგ. პარტიზ. რაზმები. პაკისტ. ჯარები დანებდნენ. 1972 წ. 10 იანვ. დაკაში დაბრუნდა პატიმრობიდან განთავისუფლებული შეიხ მუჯიბურ რაჰმანი. 1972



1. ნეპალი

წ. 12 იანვ. გამოცხადდა ბ-ის სახალხო რესპ. დროებითი კონსტიტუცია; მთავრობას სათავეში ჩაუდგა შეიხ მუჯიბურ რაჰმანი. დაიწყო აგრ. რეფორმის გატარება, გამოცხადდა (1972) ბანკების, სადაზღვევო კომპანიებისა და მრეწვ. წამყვანი დარგების ნაციონალიზაცია. 1972 დეკ. მიიღეს კონსტიტუცია.

ახალგაზრდა რესპ. საერთაშ. მდგომარეობის განმტკიცებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა საბჭ. მთავრობის განცხადებას (1972 წ. 24 იანვ.) ბ-ის სუვერენულ სახელმწიფოდ აღიარების შესახებ. 1972 წ. 3 მარტს მოსკოვში ხელი მოაწერეს საბჭ. კავშირ-ბ-ის სახ. რესპ. ერთობლივ დეკლარაციას.


ბანგლადეშში. ხე-ტყის დამზადება.

1973 მთავრობისა და ყველა პროგრ. ძალების მთელი ყურადღება მიმართული იყო ქვეყნის ეკონომიკის აღდგენისა და განვითარებისაკენ. ნოემბერში გამოქვეყნდა პირველი ხუთწლიანი გეგმა. 1973 მარტში ჩატარდა პარლამენტის არჩევნები. სახალხო ლიგის კანდიდატებმა მიიღეს ამომრჩეველთა ხმების 73% და 307 ადგილი ეროვნულ ასამბლეაში. ამავე დროს გააქტიურდა ოპოზიციური ძალების საქმიანობა. სექტემბერში პარლამენტმა მთავრობის მოთხოვნით მიიღო კანონი ქვეყანაში საგანგებო მდგომარეობის შემოღების შესაძლებლობის შესახებ. ბ-ის სამმა ყველაზე უფრო გავლენიანმა პარტიამ—სახალხო ლიგამ, ეროვნ. სახ. პარტიამ და ბ-ის კომპარტიამ 1973 ოქტომბერში შექმნეს სახალხო ერთიანობის ფრონტი.

1974 დამდეგისათვის ბ. ცნო 116 სახელმწიფომ. 1974 წ. 22 თებ. ბ. ცნო პაკისტანმა, ხოლო ბ-მა—პაკისტანი.


ბანგლადეშში. ბაითულ მუქარამის მეჩეთი. დაკა. 1950-იანი წლები.

1975 წ. 25 იანვ. ბ-ის სახ. რესპ. ეროვნულმა ასამბლეამ მიიღო კანონი ქვეყანაში საპრეზიდენტო მმართველობის შემოღების შესახებ. აღმასრულებელი ხელისუფლება და მნიშვნელოვანი საკანონმდებლო რწმუნებულება გადაეცა ხალხის მიერ არჩეულ პრეზიდენტს, საყოველთაო არჩევნებამდე პრეზიდენტის მოვალეობა დაეკისრა მუჯიბურ რაჰმანს.

1975 წ. 15 აგვ. რეაქციულმა ძალებმა ბ-ში სახელმწ. გადატრიალება მოაწყვეს. მოკლეს პრეზიდენტი მუჯიბურ რაჰმანი. პრეზიდენტის პოსტი დაიკავა ქანდაკერ მუშტაკ აჰმედმა. ამის შემდეგ ქვეყანაში მდგომარეობა მკვეთრად დაიძაბა. 6 ნოემბ. ქ. მ. აჰმედი გადადგა. პრეზიდენტი გახდა უმაღლესი სასამართლოს მთავარი მოსამართლე (1972-იდან) აბუსამად მოჰამად საიემი.


ბანგლადეშში. მდ. ტურაგი ქ. დაკის მახლობლად.

**ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.** ბ. აგრ. ქვეყანაა. ეკონ. მთავარი დარგია სოფ. მეურნ., რ-შიც ჩაბმულია ქვეყნის ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 4/5. მრეწვ. განვითარების საწყის სტადიაშია. ახალგაზრდა სახელმწიფომ მემკვიდრეობით მიიღო სუსტად განვითარებული ეკონომიკა, რ-შიც მთავარი ადგილი საექსპორტო ორიენტაციის სოფ. მეურნეობას ეკავა. ბ-ში უმთავრესად ნაკლებმწარმოებლური წვრილსასაქონლო და წვრილკაპიტალ. წყობაა; მრეწვ., ტრანსპორტის, ბანკებისა და საგარეო ვაჭრობის ფართო ნაციონალიზაციის ბაზაზე სწრაფად ვითარდება სახელმწ. სექტორი. საბჭ. კავშირისა და სხვა სოციალ. ქვეყნების დახმარებით მეურნ. აღდგენასთან ერთად მიმდინარეობს ახ. მშენებლობანი.

ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ბაზაა წვრილი და ჩამორჩენილი გლეხური მეურნეობანი. 1972 აგრ. რეფორმის შესაბამისად მთავრობამ დააწესა მიწის ნაკვეთის ზღვარი — 100 ბიგჰა (13,4 ჰა), ხოლო 25 ბიგჰამდე (3,35 ჰა) ფართობის მეურნეობები განთავისუფლებულია გადასახადისაგან. მიწის ფონდი შეზღუდულია, დასამუშავებლად ვარგისი მიწა თითქმის მთლიანად გადახნულია. მთავარი სას.-სამ. კულტურაა ბრინჯი, რ-საც მთელი სათესი ფართობის დაახლ. 4/5 უჭირავს. ბრინჯის წარმოება (11—12 მლნ. *ტ* წელიწადში) ქვეყნის მოთხოვნილებას ვერ აკმაყოფილებს. მცირე რაოდენობით მოჰყავთ ხორბალი, ქერი. დიდი მნიშვნელობა აქვს პარკოსნების წარმოებას. მთავარი ტექ. კულტურაა ჯუთი, რ-ის მოსავლით (დაახლ. 1 მლნ. *ტ*) ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა მსოფლიოში. მნიშვნელოვანია აგრეთვე შაქრის ლერწის, ზეთოვანების (რაფსი, მდოგვი, შირბახტი, არაქისი), თამბაქოს, ბანანის, მანგოს, ბეტელის, სანელებლების, სხვადასხვა ბოსტნეულის მოყვანა. ქვეყნის ჩრდ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში არის ჩაის პლანტაციები, რ-ებიც უმთავრესად ინგლ. კაპიტალის ხელშია. ჩაის წარმოებით (30 ათ. *ტ*) ბ. მოწინავე ადგილზეა მსოფლიოში. მეცხოველეობა სუსტადაა განვითარებული. 1972 შეფასებით ბ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი—26, წვრილი. რქ. საქონელი—11,9 (უმთავრესად თხა), ფრინველი—33,5 მლნ. ფრთა. წელიწადში დაახლ. 1 მლნ. *ტ* თევზს იჭერენ ზღვასა და განსაკუთრებით მტკნარ წყალში. საზღვ. თევზჭერის განვითარებაში ბ-ს დიდ დახმარებას უწევს სსრ კავშირი.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა უმთავრესად სას.-სამ. ნედლეულის გადასამუშ. დარგებითაა წარმოდგენილი. მოპოვებითი მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. იღებენ ბუნებრივ აირს, კირქვას, კაოლინს. ეკონ. ერთ-ერთი ყველაზე ჩამორჩენილი დარგია ელექტროენერგეტიკა. 1974 ელექტროსადგურების საერთო სიმძლავრე 586 *მეგვტ* იყო. 1974 საბჭ. კავშირის დახმარებით გორასალში აშენდა 55 *მეგვტ* სიმძლავრის თესი. დამუშავებით მრეწველობაში გამოიყოფა ჯუთის წარმოება. ჯუთის ნაწარმის გამოშვებით (513 ათ. *ტ*, 1973/74) ბ. II ადგილზეა მსოფლიოში ინდოეთის შემდეგ. არის აგრეთვე ბამბეულის (69 მლნ. *მ* ქსოვილი), ქაღალდის (52 ათ. *ტ*), შაქრის (90 ათ. *ტ*), ასანთის, ქიმ., ნავთობგადასამუშ., ფარმაცევტული, საპნის, რეზინტექ., ცემენტის მრეწვ.; მეტალ. ქ-ნა. ლითონდამუშავება და მანქანათმშ. წარმოდგენილია ერთეული საწარმოებით (რკინიგზის სახელოსნოები, გემთსაშენები, დიზელების ქ-ნა, ჩარხსაშენებელი ქ-ნა და სხვ.) და ქვეყნის შიგა მოთხოვნილებას ვერ აკმაყოფილებს. საბჭ. სპეციალისტების დახმარებით ჩიტაგონგში შენდება (1974) ელექტროტექ. მოწყობილობათა დიდი ქ-ნა. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია დაკა (ნარაიანგანჯის ჩათვლით), ჩიტაგონგი და ქულნა.

დიდ მნიშვნელობას ინარჩუნებს საოჯახო სარეწები, ხელოსნობა და წვრილი მრეწვ. (ტყავის, სამეთუნეო და სხვ.), რ-შიც 1 მლნ. კაცზე მეტია ჩაბმული. ბამბის ქსოვილების დიდ ნაწილს ხელით ქსოვენ.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი. წყლის ტრანსპორტის წილად მოდის შიგა ტვირთზიდვის და მგზავრთა გადაყვანის 3/4. მუდმივი წყლის გზების სიგრძე, რ-ებიც ერთიან ქსელს ქმნიან, არის 5,4 ათ. *კმ* (წყალუხვობის დროს — 8 ათ. *კმ*). ტვირთი გადააქვთ უმთავრესად აფრიანი და ნიჩბიანი გემებით.

რკინიგზის სიგრძე 2858 *კმ* (1973), ავტოსაჭაპანო გზებისა — 47 ათ. *კმ*, მ. შ. 5,9 ათ. *კმ* მაგარსაფრიანია. წვიმიანი სეზონის დროს გზის დიდი ნაწილი გაუვალია. საზღვ. ტრანსპ. ემსახურება საგარეო ეკონ. კავშირებს. იქმნება სავაჭრო ფლოტი. საზღვ. ნავსადგურებია ჩიტაგონგი და ჩალნა. ჩამოყალიბებულია სახელმწ. ავიაკომპანია „ბიმანი“.

ს ა გ ა რ ე ო ვ ა ჭ რ ო ბ ა. სავაჭრო ოპერაციებს უმთავრესად სახელმწ. ორგანიზაციები ახორციელებენ. საექსპორტო ამონაგების დაახლ. 9/10-ს ჯუთი და ჯუთის ნაწარმი იძლევა. გააქვთ აგრეთვე ჩაი, ტყავი, თევზი, ქაღალდი. შეაქვთ მარცვლეული და სხვა სურსათი, მანქანები და მოწყობილობა, შავი ლითონები და ქიმ. საქონელი. საქონლის დიდ ნაწილს ღებულობს სხვადასხვა ქვეყნისა და საერთაშ. ორგანიზაციების მიერ მიცემული სესხებისა და სუბსიდიების ანგარიშში. ბ-ის სავაჭრო პარტნიორები არიან ინდოეთი, აშშ, დიდი ბრიტანეთი, იაპონია, გფრ. ფართოვდება ვაჭრობა სსრ კავშირსა და სხვ. სოციალ. ქვეყნებთან.

**განათლება.** ბ-ში დამოუკიდებლობის გამოცხადებამდე მოსახლ. 85%-ზე მეტი წერა-კითხვის უცოდინარი იყო. ბ-ის კონსტიტუციით (1972) ყველა მოქალაქეს მიეცა სწავლის უფლება. ასწავლიან ბენგ. ენაზე. დაწყ. სკოლა ხუთწლიანია, შედიან 5—6 წლის ბავშვები, სწავლება უფასოა. III კლასიდან სწავლობენ ინგლ. ენას, საშ. სკოლა ხუთწლიანია (3 + 2), სწავლება — ფასიანი (სკოლების უმრავლესობა კერძოა). 1972—73 სასწ. წელს დაწყ. სკოლაში სწავლობდა 6 მლნ-მდე მოსწავლე, საშ. სკოლაში — 1 მლნ-ზე მეტი (მ. შ. 13% გოგონები). 1970 ბ-ში იყო დაახლ. 4,5 ათ. რელიგ., უმთავრესად მუსლ. სკოლა. უმაღლეს სასწავლებლებში შესასვლელად ემზადებიან ორწლიან საშუალედო კოლეჯებში (1970/71 სასწ. წ. 200 ათ-ზე მეტი მოსწავლე). დაწყ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს პედ. სასწავლებლები, არასრული საშ. სკოლის მასწავლებლებს — პედ. კოლეჯები, ხოლო სრული საშ. სკოლის პედაგოგებს — უნ-ტები. მოსწავლეთა პროფ. მომზადება ხდება არასრული საშ. სკოლის ბაზაზე. საშ. კვალიფიკაციის სპეციალისტებს ამზადებს 1—3-წლიანი ტექ. კოლეჯები საშ. სკოლის ბაზაზე. ბ-ში 6 უნ-ტია: დაკის (დაარსდა 1921), რაჯშაჰის (1953), დაკის საინჟინრო-ტექნოლ. (1961), მაიმანსინგჰის სას.-სამ. (1961), ჩიტაგონგის 1964), ჯაჰანგირნაგარის უნ-ტი დაკასთან (1971) და სხვა უმაღლესი სასწავლებლები. 1972/73 სასწ. წ. ტექ. კოლეჯებში, ინ-ტებსა და უნ-ტებში სწავლობდა 192,5 ათ. სტუდენტი.

სამეცნ.-კვლ. ცენტრებია დაკის, რაჯშაჰის და მაიმანსინგჰის უნ-ტები. ამის გარდა არის 20-ზე მეტი სამეცნ.-კვლ. დაწესებულება.

დაკის უნ-ტის ბ-კა ერთ-ერთი უდიდესია ბ-ში (285 ათ. ტომი.). მუზეუმებია: ქ. დაკის მუზეუმი (ბენგ. ხელოვნება, დაარსდა 1913) და „ბალდა“ (ხელოვნ. და არქეოლ. კოლექციისა, დაარსდა 1917) — ორივე დაკაშია.

1973 ბ-ში გამოდიოდა 28 ყოველდღიური (საერთო ტირაჟი 250 ათ. ც.), 45 ყოველკვირეული (საერთო ტირაჟი 120 ათ. ც.) გაზეთი. რადიოგადაცემები მიმდინარეობს უმთავრესად ბენგ. ენაზე, 1964-იდან მუშაობს ტელეცენტრი დაკაში.

**ლიტერატურა.** ბ-ის ლიტ-რა *ბენგალური ლიტერატურის* ნაწილია. ერთგვარ სპეციფიკურობად შეიძლება ჩაითვალოს ბ-ის მუსლიმანი მწერლების სტილისტური განკერძოების ტენდენცია, რაც XIX ს-ში ჩაისახა. ბ-ის მწერლების შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს მუსლ. ტრადიციებთან დაკავშირებულ მოტივებს და სიუჟეტებს, არაბ.-სპარს. პოეზიის ლექსიკას და მხატვრულ სახეებს.

**ხელოვნება.** თანამედროვე ბ-ის ტერიტორიაზე შემონახული ხელოვნ. ადრინდ. ძეგლები VII—XII სს. განეკუთვნება: ქ. პუნდრანაგარის (თანამედროვე მაჰასთანი) სიმაგრეები, პაჰარპურისა და მაინამატის დიდი ბუდისტური მონასტრები, რ-თა კედლები ტერაკოტის რელიეფებით არის შემკული (მითოლ. პერსონაჟები, მოცეკვავე ქალები, მუშაითები, ცხოველები); მაინამატში აღმოჩენილია ქვისა და ბრინჯაოს მრგვალი ქანდაკება (ბუდისტური ღვთაებები).

XII ს. დასასრულს და XIII ს. დასაწყისში მუსლიმან ფეოდალთა მიერ ბ-ის

დაპყრობას მოჰყვა ახ. ტიპის ნაგებობათა წარმოქმნა (მეჩეთები, მინარეთები, მედრესეები, მავზოლეუმები). აგებენ ციხესიმაგრეებს (სიმაგრე ნარაიანგანჯში, 1660). XVI–XVII სს-ში აყვავდა მინიატიურული ფერწერა, რ-იც *მოგოლური სკოლის* გავლენით იქმნებოდა. ინგლ. კოლონიზატორთა ბატონობის პერიოდში ქალაქებში ტრად. შენობათა გვერდით („ვარსკვლავა მეჩეთი" დაკაში, XVIII ს.) წარმოიქმნა ახ. ტიპის ნაგებობანი, რ-ებიც ძირითადად ინგლ. ნეოკლასიკის ხასიათს ატარებენ (ბანკის შენობა დაკაში, XIX ს. დასასრ.). კოლონ. დამოკიდებულებისაგან ინდოეთის განთავისუფლების შემდეგ (1947) თანამედროვე ბ-ის ტერიტორიაზე შენდება რეგულარულად დაგეგმარებული ახ. ქალაქები: საზ. შენობებს აგებენ ტრად. ფორმების, თანამედროვე კონსტრუქციებისა და მასალების შეხამებით (ახ. მეჩეთი დაკაში, 1950-იანი წწ.).

განვითარდა სახვ. ხელოვნება. ევრ. ხელოვნ. რეალისტური მიმართულების წარმომადგენლები არიან ფერმწერი და გრაფიკოსი ზ. აბედინი და მისი მიმდევრები ა. საფიუდინი, კ. ჰასანი. მოგოლური მინიატიურებისა და ძვ. ინდ. მოხატულობის ტრადიციებს მისდევენ ფერმწერები და გრაფიკოსები ა. რ. ჩუგტაი და სხვ. დას. მოდერნიზმს (მ. შ. აბსტრაქციონიზმს) — ფერმწერები მ. ბაშირი და მ. კიბრია, ილუსტრატორი და მხატვარი კ. ჩოუდჰური.

დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნება წარმოდგენილია კუსტ. წარმოების უძველესი სახეებით: ხესა და სპილოს ძვალზე კვეთა, მეთუნეობა, ლერწმის წნვა, ფეიქრობა.

*ლიტ.*: Бонгард-Левин Г. М., Ильин Г. Ф., Древняя Индия, М., 1969; Ганковский Ю. В., Народы Пакистана, М., 1964; Ганковский Ю. В., Гордон-Полонская Л. Р., История Пакистана, М., 1961; История Индии в средние века, М., 1968; Народная Республика Бангладеш. Справочник, М., 1972; Statistical abstract of Bangladesh. 1970–1971, Calcutta, 1972.

**ბანგლადეშის კომუნისტური პარტია** (ბკპ), 1971 აპრილამდე ეწოდებოდა აღმ. პაკისტ. კომუნისტური პარტია (აპკპ). შეიქმნა 1948 აღმ. ბენგალში ინდ. კომპარტიის ორგანიზაციის ბაზაზე. აპკპ ოფიც. აკრძალვის შემდეგ (1954) მოქმედებდა არალეგალურად. 1956 დაპატიმრებას გადარჩენილმა პაკისტ. კომუნისტებმა მოიწვიეს კონფერენცია, რ-მაც აირჩია აპკპ ცკ. 1968 დაკაში არალეგალურად შედგა აპკპ კონფერენცია, რ-მაც აირჩია ცკ-ის ახ. შემადგენლობა და მიიღო პარტიის პროგრამა და წესდება. 1968 შემოდგომასა და 1969 გაზაფხულზე ჩაება პაკისტ. სამხ. მდგომარეობის გაუქმებისა და სახელმწ. წყობილების დემოკრატიზაციისათვის გაჩაღებულ მოძრაობაში. აპკპ-მ აქტ. მონაწილეობა მიიღო იაჰია-ხანის რეჟიმის წინააღმდეგ შეიარაღებულ ბრძოლასა და 1971[1] ბანგლადეშის სახ. რესპუბლიკის შექმნაში.

ბკპ მხარს უჭერს ბანგლადეშის რესპ. მთავრობის ანტიიმპერიალ. საგარეო პოლიტიკას და პროგრ. ღონისძიებებს ქვეყნის საშინაო პოლიტიკაში. აპკპ მონაწილეობდა კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირში (მოსკოვი, 1969).

ბკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის საფუძველზე. უმაღლესი ორგანოა ყრილობა. ყრილობებს შორის პარტიის ხელმძღვანელობას ახორციელებს ცკ, ცენტრ. აღმასრ. ორგანო — ცკ-ის სამდივნო. ბკპ ცკ-ის გენ. მდივანია მოჰამედ ფარჰადი, თავ-რე — მ. სინგჰი (1973-იდან). ბკპ გამოსცემს ყოველკვირეულ „ეკოტას" („ერთობა").

**ბანგურიანი,** მთა კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ-ების მესტიაჭალისა და ტვიბერის წყალგამყოფზე, მესტიის რ-ნში. სიმაღლე 3838 *მ*. ხასიათდება თანამედროვე გამყინვარებით, რელიეფის გლაციალური ფორმებით. კალთებზე სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**ბანდა** (Banda) ჰეისტინგზ კამუზუ (დ. 1905, ნიასალენდი), მალავის რესპ. სახელმწ. მოღვაწე. 1931, ჩიკაგოს უნ-ტის დამთავრების შემდეგ, მიიღო ფილოს. ბაკალავრის სამეცნ. ხარისხი, ხოლო 1941 ინგლისში — ექიმის დიპლომი. 1958 დაბრუნდა ნიასალენდში, სადაც აირჩიეს აფრიკის ეროვნ. კონგრესის პარტიის თავ-რედ. 1959 დააპატიმრეს ინგლ. კოლონ. ხელისუფლებმა. 1960, გათავისუფლების შემდეგ, სათავეში ჩაუდგა ახლად შექმნილ პარტიას — მალავის კონგრესს. 1963–64 იყო ნიასალენდის პრემიერ-მინისტრი, 1964 — 66 მალავის პრემიერ-მინისტრი; 1966-იდან მალავის რესპ. პრეზიდენტი, ამავე დროს — საგარეო საქმეთა, იუსტიციის, საზ. სამუშაოთა და მომარაგების მინისტრი. 1971-იდან მალავის მუდმივი პრეზიდენტი.

**ბანდა,** ცენტრ. აფრიკის რესპუბლიკაში (უბანგისა და შარის შუამდინარეთი), ზაირში, აგრეთვე კამერუნში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. დაახლ. 1 მლნ. კაცი (1967, შეფასება). ბ-ს ენა განეკუთვნება ცენტრ. სუდანის ენებს. უმრავლესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს, მცირე ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (სიმინდი, მანიჰოტი, ტარო) და მესაქონლეობა.

*ლიტ.*: Народы Африки, М., 1954.

**ბანდა** (Banda), კუნძულთშორისი ზღვა წყნარ ოკეანეში, სერამის, სამხრ.-აღმოსავლეთის, ვეტაარისა და სხვა კ-ებს შორის. ფართ. 695 ათ. *კმ*². საშ. სიღრმე 3064 *მ*, მაქს. — 7440 *მ*. თებერვალში დინება მიემართება სამხრ.-აღმ. და აღმ. კენ. აგვისტოში — დას. და ჩრდ.-დასკენ. წყლის საშ. წლ. ტემპ-რა 27°C, მარილიანობა 33,0–34,5‰. ზღვაში ბინადრობს მფრინავი თევზი, ზვიგენი, რვაფეხა და სხვ. ნავსადგური — ქ. ამბონი (კ. სერამი).

**ბანდა** (იტალ. banda — ჯგუფი, ხროვა), დანაშაულის ჩასადენად გაერთიანებულ შეიარაღებულ ადამიანთა ორგანიზებული ჯგუფი. ფართო მნიშვნელობით — ყოველგვარი დანაშაულებრივი ჯგუფი, ორგანიზაცია. იხ. აგრეთვე *ბანდიტიზმი*.

**ბანდაი,** მოქმედი ვულკანი კ. ჰონსიუზე (იაპონია), ოუს ქედის სამხრ. ნაწილში. სიმაღლე 1819 *მ*. 1888 ამოფრქვევის დროს დაინგრა მწვერვალი და კონუსის ერთი მხარე.

**ბანდალა,** სას.-სამ. ცხოველთა დაავადება, რ-საც იწვევს მავნებელი სოკო. იხ. *კლავიცეპსტოქსიკოზი*.

**ბანდაჟი** (ფრანგ. bandage<bander — შეკვრა) მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, სპეციალური მჭიდრო შემოსაკრავი მუცლის კედლის გაჭიმვის თავიდან ასაცილებლად (ორსულობის დროს, მშობიარობის შემდეგ), მუცლის ღრუს ორგანოების (კუჭი, ნაწლავები, თირკმლები, საშვილოსნო) შესაკავებლად მათი დაწევისას და თიაქრის გამოსავალი კარის დასახურად მუცლის კედლის თიაქრის დროს (იხ. *თიაქარი*). არსებობს ლითონისფირფიტებიანი, ზამბარებიანი და სხვ. ბ-ები. ბ-ს იცვამენ წოლელა (მენჯი წამოწეული უნდა იყოს) ქვემოდან ზემოთ. ჩაცმამდე საჭიროა თიაქრის ჩასწორება, ხოლო მუცლის ღრუს ორგანოების დაწევის დროს — მუცლის მასაჟი. ბ-ს ატარებენ მთელი დღე, იხდიან მხოლოდ დაწოლის წინ. ბ-ის ხანგრძლივი ხმარება ადუნებს მუცლის კედელს. ბ-თან ერთად ავადმყოფს ენიშნება ვარჯიში და მასაჟი. მუცლის კედლის გამაგრების შემდეგ ბ-ის ხმარება საჭირო აღარ არის.

**ბანდარანაიკე** სირიმავო (დ. 17. IV. 1916, ბალანგოდა), შრი ლანკის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. 1959-იდან შრი ლანკის თავისუფლების პარტიის ერთ-ერთი ლიდერი (პარტია 1951 დააარსა ბ-ს ქმარმა სოლომონ ბანდარანაიკემ); 1960 მაისიდან ამ პარტიის თავ-რე. 1960–65 იყო შრი ლანკის პრემიერ-მინისტრი (მსოფლიოში პირველი პრემიერ-მინისტრი ქალი). 1970 წ. 31 მაისიდან კვლავ მთავრობის მეთაურია. მისი მთავრობა ახორციელებს პოლიტ. წყობილების დემოკრატიზაციას, პროგრ. ეკონ. რეფორმებს, მხარს უჭერს სხვადასხვა საზ. წყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობის პოლიტიკას.

**ბანდარ-სერი-ბეგავანი** (Bandar Seri Begawan), ყოფ. ბ რ უ ნ ე ი (Brunei), ბრუნეის სულთანატის მთავარი ქალაქი და ნავსადგური, კ. კალიმანტანის (ბორნეო) ჩრდ.-დას. სანაპიროზე, სამხრ. ჩინეთის ზღვის უბის ნაპირას. 75,6 ათ. მცხ. (1972). სავაჭრო ცენტრი. კაუჩუკის პირველადი დამუშავება. ხის დამუშავება.

**ბანდელო** (Bandello) მატეო (დაახლ. 1485, კასტელნუოვო-სკრივია, — 1561, აჟენი, საფრანგეთი), იტალ. მწერალი. იყო დიპლომატიც, მეომარიც, ბერიც. წერდა სატრფიალო ლექსებს („კანცონები", 1544). მსოფლიო ლიტ-რის ისტორიაში შევიდა როგორც შესანიშნავი ნოველების ავტორი. 1505–60 შორის დაწერილი მისი 214 ნოველის სამი ტომი 1554 გამოიცა, ხოლო მეოთხე — 1573. ნოველებში შთამბეჭდავად, ძარღვიანი, თუმცა არცთუ მთლად დახვეწილი ენით, წარმოდგენილია აღორძინებისდროინდელი იტალ. ცხოვრების ცოცხალი სურათები; დამახასიათებელია თხრობის ობიექტურობა, დოკუმენტური სიზუსტე და მძაფრი დრამატიზმი. ბოკაჩოს შემდეგ ბ. ყველაზე დიდ ნოველისტადაა აღიარებული იტალიაში. მისი თხზულებები შემდგომ ბევრმა ევრ. დრამატურგმა გამოიყენა (კერძოდ, ერთი ნოველის სიუჟეტი საფუძვლად დაედო შექსპირის „რომეო და ჯულიეტას").

**ბანდეროლი** (ფრანგ. Banderole — შესაკრავი ზონარი), 1. საფოსტო გზავნილის განსაკუთრებული სახეობა. ბ-ით შეიძლება გაიგზავნოს ბეჭდური პროდუქცია (წიგნები, ჟურნალები, გაზეთები და ა. შ.), საქმიანი საბუთები (აქტები, ხელშეკრულებები, მინდობილობები, ოქმები) და სხვ. 2. საქონელზე შემოკრული იარლიყი აქციზის ან ბაჟის გადახდის ნიშნად.

**ბანდიტიზმი** (<იტალ. bandito — ყაჩაღი, ბანდიტი), საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით — სახელმწ. დანაშაული, რ-იც ხელყოფს საზ. უშიშროების საფუძვლებს. ბ-ად ითვლება შეიარაღებული *ბანდის* შექმნა სახელმწ. ან საზ. საწარმოდაწესებულებებსა თუ ცალკეულ პირებზე თავდასხმის მიზნით, აგრეთვე ბანდაში ან მის მიერ მოწყობილ თავდასხმაში მონაწილეობა. ბანდიტური თავდასხმა ჩვეულებრივ დიდ ზიანს აყენებს სახელმწ. და საზ. ან მოქალაქის პირად საკუთრებას. მას ხშირად თან სდევს თანამდებობის პირის ან კერძო პირის სიცოცხლისა და ჯანმრთელობის ხელყოფა. ბ. გულისხმობს მყარ, ორგანიზებულ ჯგუფს (ბანდას), რ-შიც ორი ან მეტი პირია გაერთიანებული და რ-ის თუნდაც ერთ წევრს აქვს ცეცხლმსროლელი ან ცივი იარაღი და ეს იციან დანარჩენმა წევრებმა. იგი დამთავრებულ დანაშაულად ითვლება ბანდის შექმნის მომენტიდანვე, იმისდა მიუხედავად, მოხდა თუ არა განზრახული თავდასხმა. ბ-თვის პასუხისმგებლობა ეკისრება არა მარტო ბანდის ორგანიზატორებსა და წევრებს, არამედ იმათაც, ვინც ბანდის წევრი არ იყო, მაგრამ თავდასხმაში მონაწილეობა მიიღო. ბ-თვის პასუხს აგებს მხოლოდ ის, ვისაც დანაშაულის ჩადენამდე 16 წელი შეუსრულდა. ბ-თვის კანონით გათვალისწინებულია თავისუფლების აღკვეთა 3-იდან 15 წლამდე ქონების კონფისკაციით (ამას



ბანგლადეში. კ. ჰასანი. «დედა». 1952.



ბანგლადეში. ა. ახაკი. «პორტრეტი».



ბანდაჟი.

შეიძლება დაემატოს გადასახლება 2-იდან 5 წლამდე) ანდა სიკვდილით დასჯა ქონების კონფისკაციით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი, მ. 78).

ბურჟ. ქვეყნების სისხლის სამართ. კანონმდებლობანი არ შეიცავს სპეც. დადგენილებებს ბ-ის თაობაზე; ისინი ითვალისწინებენ მონათესავე დანაშაულს: შეიარაღებულ ყაჩაღობას, სხვადასხვა სახის ძალმომრეობას, დანაშაულებრივ გაერთიანებებს და ა. შ. (იხ. აგრეთვე *ორგანიზებული დანაშაულობა*).

საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში საბჭ. სახელმწიფოს მტრები ბ-ს თავიანთი პოლიტ. მიზნების მისაღწევად იყენებდნენ. პოლიტ. ბ-მა განსაკუთრებით ფართო ხასიათი მიიღო 1918 — 21 (*მახნოვშჩინა, გრიგორიევის ამბოხება, ანტონოვშჩინა* და სხვ.). სამოქალაქო ომის ფრონტებზე დამარცხების შემდეგ საგარეო და საშინაო კონტრრევოლუცია ბანდებში უყრიდა თავს ყოფილ ოფიცრებს, ესერებს, მენშევიკებს, ანარქისტებს და სხვ. ანტისაბჭ. ელემენტებს. უცხოეთის დაზვერვები და ემიგრანტული ანტისაბჭ. ცენტრები კი თეთრგვარდიელებისაგან შეიარაღებულ ბანდებს აყალიბებდნენ, რ-ებიც ჩვენი ქვეყნის ტერიტორიაზე იჭრებოდნენ. შუა აზიაში პოლიტ. ბ-ის, ე. წ. *ბასმაჩობის* წამქეზებელი იყო ინგლისის დაზვერვა. ბანდები თავს ესხმოდნენ საბჭ. დაწესებულებებს, პარტ. ორგანოებსა და მათ წარმომადგენლებს, არბევდნენ სახ. მეურნეობის ობიექტებს, ცდილობდნენ შეელახათ მოსახლეობაში საბჭ. ხელისუფლების ავტორიტეტი, აემხედრებინათ ხალხი მის წინააღმდეგ საბრძოლველად. პოლიტ. ბ. ვლინდებოდა სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის პერიოდშიც. დიდი სამამულო ომის წინა და შემდგომ წლებში პოლიტ. ბანდები მოქმედებდნენ დას. უკრაინასა და ბელორუსიაში, ბალტიისპირეთის საბჭ. რესპუბლიკებში და მათი სულისჩამდგმელები იყვნენ უცხოეთის დაზვერვათა სამსახურში მყოფი ნაციონალისტური ორგანიზაციები. ომის შემდგომ წლებში საბჭ. სახელმწ. უშიშროების ორგანოებმა მოსახლეობის აქტ. მხარდაჭერით მოსპეს ბანდების ნაშთები და მთლიანად აღკვეთეს მათი მოქმედება სსრკ-ის ტერიტორიაზე.

**ბანდროვსკა-ტურსკა** (Bandrowska-Turska) ევა (დ. 20. V. 1899, კრაკოვი), პოლონელი მომღერალი (ლირიკულ-კოლორატურული სოპრანო), კამერულ-ვოკალური ლირიკის გამოჩენილი შემსრულებელი (მღეროდა 6 ენაზე). სახელი გაითქვა ფრანგი იმპრესიონისტებისა და კ. შიმანოვსკის სიმღერების თავისებური, დახვეწილი შესრულებით. გამოდიოდა ევროპასა და ამერიკაში (1926—60). რამდენჯერმე იყო სსრკ-შიც (პირველად 1934). ბ. საოპერო მომღერალიცაა. მნიშვნელოვანი პარტიები: ჰალკა (მონიუშკოს „ჰალკა"), ლუჩია (დონიცეტის „ლუჩია დი ლამერმური"), როზინა (როსინის „სევილიელი დალაქი"), მარგარიტა (გუნოს „ფაუსტი"), ლაკმე (დელიბის „ლაკმე"), ვიოლეტა და ჯილდა (ვერდის „ტრავიატა" და „რიგოლეტო") და სხვ. 1946-იდან კრაკოვის, შემდეგში კი ვარშავის კონსერვ. პროფესორია. მინიჭებული აქვს პოლ. სახელმწ. პრემია (1952).

**ბანდუნგი** (Bandung), ქალაქი ინდონეზიაში, ქვეყნის დიდი ეკონ. და კულტ. ცენტრი. დას. იავის პროვ. ადმ. ცენტრი. მდებარეობს ბანდუნგის პლატოს ჩრდ. განაპირა ნაწილში, 600 *მ*-ზე მეტ სიმაღლეზე. 1,2 მლნ. მცხ. (1971; 167 ათ. — 1930). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის საფეიქრო წარმოების ცენტრი. ბ-შია ქვეყნის უდიდესი ქინაქინის ფ-კა; საკონსერვო ქ-ნა, რკინიგზის სახელოსნოები, ავტოსაამწყობო, რეზინტექ. და რადიოტექ. ნაწარმის ქ-ნები. უნ-ტი (1957-იდან), ტექნოლ. ინ-ტი. 1955 აპრილში ბ-ში შედგა აზიისა და აფრიკის ქვეყნების კონფერენცია (იხ. *ბანდუნგის კონფერენცია 1955*). ბ. დაარსდა 1810, აქვს სწორკუთხოვანი დაგეგმარება, განიერი ქუჩები და პარკები, სასახლეები, სასტუმროები.

**ბანდუნგის კონფერენცია 1955,** აზიისა და აფრიკის 29 ქვეყნის კონფერენცია; ჩატარდა 18—24 აპრ. ბანდუნგში (ინდონეზია). გადაწყვეტილება მისი მოწვევის შესახებ მიიღო ინდ., ბირმის, ინდონეზ., პაკისტ. და ცეილონის პრემიერ-მინისტრთა კოლომბოს (შრი ლანკა) თათბირმა 1954 აპრ.

კონფერენციის მონაწილეებმა დაგმეს კოლონიალიზმი, რასობრივი დისკრიმინაცია და სეგრეგაცია, სოლიდარობა გამოუცხადეს დამოუკიდებლობისათვის მებრძოლ ხალხებს, თხოვნით მიმართეს გაეროს უშიშროების საბჭოს მიეღოთ გაეროში კამბოჯა, ცეილონი (შრი ლანკა), იაპონია, იორდანია, ლაოსი, ლიბია, ნეპალი და გაერთ. ვიეტნამი.

ბ. კ-მ მოითხოვა ატომური და ბირთვული იარაღის წარმოების, გამოცდისა და გამოყენების აკრძალვა, განიარაღება, მოუწოდა სახელმწიფოებს ეკონ. და კულტ. თანამშრომლობისაკენ, ყველა სადავო საკითხის მშვიდობიანად გადაწყვეტისაკენ.

კონფერენციამ ხელი შეუწყო აზიისა და აფრ. ქვეყნების ხალხთა ეროვნ. თვითშეგნების ამაღლებას, მათი სოლიდარობის განმტკიცებას, ეროვნ.-განმათ. მოძრაობის შემდგომ გაძლიერებას.

**ბანდუნგის კონფერენცია 1955**

**მონაწილე ქვეყნები**

ინდოეთი
ბირმა
ინდონეზია
პაკისტანი
ცეილონი
ავღანეთი
კამბოჯა
ჩინეთის სახალხო რესპუბლიკა
ეგვიპტე
ეთიოპია
ოქროს ნაპირი
ირანი
ერაყი
იაპონია
იორდანია
ლაოსი
ლიბანი
ლიბერია
ლიბია
ნეპალი
ფილიპინები
საუდის არაბეთი
სუდანი
სირია
ტაილანდი
თურქეთი
ვიეტნამის დემოკრატიული რესპუბლიკა
სამხრეთ ვიეტნამი
იემენი

**ბანდურა** (პოლ. bandura<ბერძნ. pandura — სამსიმიანი საკრავი), უკრ. საბწკლენი მრავალსიმიანი საკრავი. ცნობილია XVI ს-იდან. ბ-ს აქვს მრგვალი ან მსხლისებრი ფორმის ტანი და მოკლე ყელი, რ-ზეც დაჭიმულია ბანის (საკომპანემენტო ) სიმები, ხოლო ტანის გვერდით დეკაზე სიმები, რ-ებითაც ასრულებენ მელოდიას. დაკვრისას სიმებს არ ამოკლებენ. ჟღერადობის გასამლიერებლად ხშირად ხმარობენ სპეც. პლექტრს. ბ-ის აკომპანემენტზე მღეროდნენ ბანდურისტები, კობზარები. თანამედროვე ბ. გაუმჯობესებულია. შექმნილია ბ-ის საორკესტრო ნაირსახეობანი. ჩამოყალიბდა ბანდურისტთა კაპელები (მაგ., უკრ. სსრ ბანდურისტთა სახელმწ. კაპელა).


ბანდურა.

**ბანერჯი** (Banerjea) სურენდრანათ (10. XI. 1848, კალკუტა, — 6. VIII. 1925, ბარაკპური), ინდოეთის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მოღვაწე. დაამთავრა კალკუტის უნ-ტი. 1876 ბენგალში დააარსა ინდ. ბურჟ. ნაციონალიზმის ლიბერ.-ზომიერი ფრთის პოლიტ. ორგანიზაცია — ინდ. ასოციაცია. იყო ბენგალის ეროვნ. მოძრაობის ერთ-ერთი გამოჩენილი ლიდერი. პარტია — *ინდოეთის ეროვნული კონგრესის* ერთ-ერთი დამაარსებელი (1885). 1918 ზომიერთა ჯგუფთან ერთად გამოვიდა პარტიიდან და შექმნა ლიბერალთა ფედერაცია.

**ბანვილი** (Banville) ტეოდორ დე (14. III. 1823, მულენი, — 13. III. 1891, პარიზი), ფრანგი პოეტი. შემოქმედების დასაწყისში რომანტიკოსი იყო (ლექსთა კრებ. „კარიატიდები", 1842), შემდეგ მიემხრო „*პარნასს*" (ლექსთა კრებ. „სტალაქტიტები", 1846). სახელი გაითქვა პოეტური კრებულით „ჯამბაზური ოდები" (1857). „ფრანგული პოეზიის მცირე ტრაქტატში" (1872) ბ-მა გადმოსცა თავისი შემოქმედებითი მრწამსი, რ-საც საფუძვლად უდევს პრინციპი „ხელოვნება ხელოვნებისათვის". ამის მიუხედავად, ბ-ის პოეზია არ შემოფარგლულა მხოლოდ ფორმალისტური ძიებით; მასში გამოხატულება პოვა სოც. და პოლიტ. მოტივებმაც („ახალი ჯამბაზური ოდები", 1869; „პრუსიული იდილიები", 1871; „პარიზელი კამეები", 1866—73 და სხვ.). ბ. წერდა პიესებს, ზღაპრებს და სკეტჩებსაც.

**ბანზენი** (Bahnsen) იულიუს (30. III. 1830, ტონდერნი,— 7. XII. 1881, ლაუენბურგი), გერმანელი ფილოსოფოსი-იდეალისტი. განიცადა *შოპენჰაუერისა* და *ჰეგელის* გავლენა, შეეცადა მათი იდეების შეერთებას. მისი აზრით, „მსოფლიოება" დანაწევრებულია ერთმანეთის საწინააღმდეგო ინდივიდებად, გენადებად, მათ შორის წინააღმდეგობები გადაულახავია, ხოლო სამყარო და საზოგადოება შეუმეცნებადი. ამით დაუპირისპირდა თავისი დროის რაციონალიზმს. მან კონკრეტულად აღწერა ადამიანის ხასიათის ნიშნები, რითაც საფუძველი ჩაუყარა თანამედროვე მოძღვრებას ხასიათის შესახებ.

*თხზ.*: Beiträge zur Charakterologie..., Bd. 1—2, Lpz., 1867; Der Widerspruch im Wissen und Wesen der Welt, Bd. 1—2, Lpz., 1882.

*ლიტ.*: Heydorn H.-J., Julius Bahnsen, Gött. — Fr./M., 1953.

**ბანი,** შენობის ბრტყელი სახურავი. გავრცელებულია ხალხ. საცხოვრ. სახლებში. კონსტრუქციულად შედგება მსხვილი მორებისაგან (დიამეტრი 30—40 *სმ*), რ-ებზეც დალაგებულია ლარტყები (დიამეტრი 10—15 *სმ*), დაფენილია ფიჩხი, დაგებულია ფიქლის ფილები და დაყრილია 15—20 *სმ* მიწის ფენა; მიწას წყალგაუმტარობისათვის პერიოდულად ქვის საგორავით ტკეპნიან (იხ. *ბანიანი სახლი*).

*ვ. დოლიძე.*

**ბანი,** თავდაპირველად მუს. ნაწარმოების შებანების, აკომპანემენტის გამომხატველი ქართ. სამუსიკო ტერმინი. „დავით უცემდა ორღანოთა შებანებულითა" (ძვ. აღთქმა). ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონით — „ბანი — ხმის შეწყობა. ბანი ეწოდების რა გალობასა გინა სიმღერასა სხვა ხმა შეუწყოს". ამჟამად ბ. ეწოდება: 1. მრავალხმიან საგუნდო ნაწარმოებში ყველაზე დაბალ ხმას; 2. აკორდის ქვედა ბგერას; 3. მამაკაცის დაბალი რეგისტრის ხმას.

ქართ. ხალხ. მუსიკაში არსებობს ბ-ის შემდეგი სახეობანი: მაღალი ბ., დაბალი ბ., შემდეგი, ბოხი, დვრინი (დვინი), დუმბო. *გრ. ჩხიკვაძე.*

**ბანი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ზღუდრის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ორბოძალისწყლის (ძამის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1130 *მ*, ქარელიდან 18 *კმ*. ზღუდრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. იმერხევში (3 *კმ*).

**ბანია-ლუკა** (Баня Лука; Banja Luka), ქალაქი იუგოსლავიაში, ბოსნიისა და ჰერცეგოვინის რესპუბლიკაში, მდ. ვრბასზე. 60 ათ. მცხ. (1967). ლითონდამუშავება და მანქანათმშ., ხე-ტყის დასამუშ., კვების მრეწველობა. ბ-ის მახლობლად — თბილი გოგირდოვანი წყაროები. 1969 ოქტომბერში ქალაქი ძლიერმა მიწისძვრამ დააზიანა.

**ბანიანი** (Bunyan) ჯონ (30. XI. 1628, ელსტოუ, — 31. VIII. 1688, ლონდონი), ინგლისელი მწერალი. 1653-იდან ბაპტისტთა სექტის წევრი გახდა. რესტავრაციის პერიოდში, 1660-იდან, რადიკალური იდეების ქადაგების გამო 12 წელი პატიმრად იყო. საპატიმროში დაწერა, სხვა თხზულებებთან ერთად, თავისი ცნობილი „მწირის მოგზაურობა" (I ნაწილი გამოქვეყნდა 1678, II — 1684). ბიბლიურ მასალაზე აგებულ ამ თხზულებაში ბ. წარმოგვიდგება ალეგორიულ-სიმბოლური თხრობის ოსტატად და მახვილ სატირიკოსად. ბ-ის გავლენა განიცადეს დეფომ, სვიფტმა, აგრეთვე თეკერეიმ, რ-მაც თავისი ცნობილი რომანის სათაური — „ამაოების ბაზარი" „მწირის მოგზაურობიდან" ისესხა.

**ბანიანი,** ფიკუსის გვარის ორი სახეობის ხემცენარის სახელწოდება: 1. Ficus bengalensis (F. indica), დიდი ზომის ხეა. *ეპიფიტის* მსგავსად განვითარებას იწყებს სხვა რომელიმე ხის ტოტზე მოხვედრილი თესლიდან. ბ-ის წვრილ ღეროს მრავალრიცხოვანი საჰაერო ფესვი უვი-

თარდება, რ-იც სწრაფად ეშვება ნიადაგში და ძლიერ იტოტება; ფესვების საჰაერო ნაწილი კი სქელდება და გარდაიქმნება მსხვილ სვეტებად, რ-თა გარშემოწერილობა 10 *მ*-ს აღწევს. ბ-ის გაშლილი ვარჯი მთლიანად ფარავს პატრონმცენარეს და იწვევს მის სიკვდილს. ამნაირად, ერთი თესლიდან თითქოს მთელი ტევრი იქმნება. 2. F. religiosa — ასეთივე დიდი ზომის ხეა. მისი ტოტებიდან განვითარებული საჰაერო ფესვები უზარმაზარი ვარჯის საბჯენს წარმოადგენს. ხშირად ეს მცენარე ეპიფიტი არაა. ორივე სახეობა იზრდება ინდოეთში. ნაყოფი იჭმება. ნორჩი ყლორტების ქერქზე ბინადრობენ ცრუფარიანები. ამ მწერების მონაწილეობით წარმოიქმნება ძვირფასი ფისი—შელაქი.

**ბანიანი სახლი,** ხალხურ არქიტექტურაში გავრცელებული მიწური სახურავით—*ბანით* გადახურული ერდოიანი სახლი. ბ. ს. მოყვანილობის მიხედვით ორ ტიპად იყოფა — გვირგვინიანი და ბრტყელბანიანი. კონსტრუქციული თავისებურების — ერდოდან განათების გამო შესაძლებელია ბ. ს-ს ოთხივე მხრიდან მიეშენოს სხვადასხვა დანიშნულების სამეურნეო ნაგებობა — ბოსელი, საბძელი, სათონე, მარანი. შეჯგუფულ განაშენიანებაში (მთიან რელიეფზე) ქვემოთა სახლის ბანი (სახურავი), ჩვეულებრივ, ზემოთა სახლის ტერასის დანიშნულებას ასრულებს. ბ. ს. ძირითადად გავრცელებულია აღმ. საქართველოს მთასა და ბარში, აგრეთვე კავკასიის, მცირე და შუა აზიის ზოგიერთ ხალხში. *თ. ჩიქოვანი.*

**ბანიარუანდა,** რუანდის რესპუბლიკაში, ზაირის მომიჯნავე რ-ნებსა და უგანდის ქ. ჯინჯის მიდამოებში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 8,0 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ის ენა — ურუნიარუანდა — განეკუთვნება *ბანტუ* ენების ჩრდ. ჯგუფს. წარმოშობით, ენითა და კულტურით ახლოს დგანან *ბარუნდისთან*. ბ-ის უმეტესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება, მესაქონლეობა. დადიან საშოვარზე (უგანდაში, კენიაში და სხვ.).

**ბანიორო,** უგანდის რესპუბლიკაში, ალბერტის ტბასთან მცხ. ხალხი, რაოდენობა დაახლ. 2,6 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ენა განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახს. ენითა და კულტურით ახლოსაა ბატოროსა და ბანიაკოლეს ხალხებთან. შენარჩუნებული აქვს ადგილ. ტრად. რწმენები, გავრცელებულია ქრისტიანობაც. XV ს-ში ბ-მ შექმნა ბუნიოროს სახელმწიფო, რ-იც 1896 ბრიტ. პროტექტორატის უგანდის შემადგენლობაში შევიდა. ბ-ს მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მესაქონლეობა.

**ბანის საეპისკოპოსო,** ფეოდალური ხანის საეპისკოპოსო სამხრ.-დას. საქართველოში, ისტ. ტაოს ტერიტორიაზე. საეპისკოპოსოს ცენტრი იყო *ბანა*. ბ. ს. დააარსა ქართველთა მეფე ადარნასე II-მ (888—923).

ბ. ს-მ მნიშვნელოვანი როლი შეასრულა შუა საუკ. საქართვ. პოლიტ. და კულტ. ცხოვრებაში. ბ. ს-ს ტერიტორია მოიცავდა აღმოსავლეთ (ამიერ) ტაოს: ბანას, ტაოსკარს, ფანასკერტს, ოლთისს, მამროვანს (ნამროვანს). ბ. ს. და მთლიანად ტაო ქართველ მეფეთა საუფლისწულო მამულს წარმოადგენდა. აქვე იყო მათი ერთ-ერთი რეზიდენცია. ბ.ს. საქართვ.სახელმწ. საზღვარზე მდებარეობდა, ამის გამო იგი ხშირად სამხრ-იდან შემოსეული მტრის პირველი დარტყმების ობიექტი ხდებოდა. XI—XII სს-ში ქართველთა ჯარმა არაერთხელ დაიბრუნა ბიზანტიელთა თუ თურქთაგან მიტაცებული ბანა.

1555 ირან-ოსმ. ზავის თანახმად, სამხრ. საქართველოს მთელი დას. ნაწილი ოსმალეთმა მიიტაცა—მათ შორის ბ. ს-ს ტერიტორიაც. შემდგომში საეპისკოპოსო გაუქმდა. ბანელ მოღვაწეთაგან აღსანიშნავი არიან ზაქარია ბანელი (X—XI სს.) და იოანე ბანელი (XI ს.).

*ლიტ.*: თაყაიშვილი ე., არქეოლოგიური ექსპედიცია კოლა-ოლთისში და ჩანგლში 1907 წ., პარიზი, 1938.

*ბ. ლომინაძე.*

**ბანისხევი,** მდინარე ბორჯომის რ-ნში, მტკვრის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 16 *კმ*, აუზის ფართ. 49,2 *კმ²*, წყლის საშ. წლიური ხარჯი 1,73 *მ³/წმ*. სათავე აქვს ლომისმთის (მესხეთის ქედი) სამხრ. კალთაზე, ზ. დ. 1992 *მ*. მიედინება წიწვიანი და შერეული ტყეებით შემოსილ ღრმა და ვიწრო ხეობაში. მტკვარს სოფ. რველის მახლობლად ერთვის. მისი 36 პატარა შენაკადის საერთო სიგრძეა 42 *კმ*. *ი. აფხაზავა.*

**ბანკების კონცენტრაცია,** საბანკო ოპერაციების თავმოყრა დიდ და უდიდეს ბანკებში, რაც კაპიტალიზმის დროს წარმოებისა და კაპიტალის კონცენტრაციის შედეგია. ბ. კ. ხორციელდება მსხვილი ბანკების საქმიანობის მასშტაბების გაფართოების და მოგების გადიდების შედეგად კაპიტალის მასის დაჩქარებული ზრდისა (საკუთრივ კონცენტრაცია) და დიდ ბანკებთან მცირეების შეერთების შედეგად საბანკო ჯგუფების, საბანკო კონცერნების წარმოქმნის (ცენტრალიზაცია) გზით. იმპერიალიზმის ეპოქაში ბ. კ-ს თან სდევს სამრეწველო მონოპოლიებთან შეზრდილი გიგანტური საბანკო მონოპოლიების წარმოქმნა, რაც *ფინანსური კაპიტალისა* და *ფინანსური ოლიგარქიის* წარმოშობის უმნიშვნელოვანესი ფაქტორია. „საბანკო საქმის განვითარებასთან და მცირერიცხოვან დაწესებულებებში მის კონცენტრაციასთან ერთად ხდება ბანკების გადაზრდა შუამავალთა უბრალო როლიდან ყოვლისშემძლე მონოპოლისტებად..." (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22, გვ. 261).

ბ. კ-ის დონის ერთ-ერთი მაჩვენებელია უმსხვილესი ბანკების წილი ქვეყნის მთელი საბანკო სისტემის ოპერაციებსა და მოგებაში. მაგ., აშშ-ში XX ს. 60-იან წლებში მთელი ბანკების საერთო რიცხვის მხოლოდ 2,4%-ის წილად მოდიოდა აქტივების 62%, მოსამსახურეთა 54,8%, წმინდა მოგების (გადასახადების გადახდის შემდეგ) 62,7% და ა. შ. ინგლისში ბატონობდა ლონდონის ბანკების ე. წ. „დიდი ხუთეული", რ-შიც XX ს. 60-იან წლებში თავმოყრილი იყო დიდი ბრიტ. ყველა ბანკის ანაბრების 90%. ბ. კ-ის მაღალი დონეა გფრ-ში, საფრანგეთში, იტალიაში, იაპონიაში, კანადაში, შვეიცარიაში და სხვა ეკონომიკურად განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში.

ბ. კ-ის დონის მაჩვენებელია აგრეთვე დიდი ბანკების განყოფილებების ქსლის მასშტაბები, რაც საბანკო მონოპოლიებს საკრედიტო ექსპანსიის შესაძლებლობებს უქმნის. მაგ., XX ს. 60-იან წლებში ინგლისში ბანკების ჯგუფს, რ-საც სათავეში „*ბარკლეიზ ბენკი*" ედგა, 5 ათასზე მეტი განყოფილება ჰქონდა და ამ ნიშნით მსოფლიოს კაპიტალ. ბანკებს შორის პირველ ადგილზე იყო. გფრ-ში გერმანიის ბანკს 680-ზე მეტი განყოფილება ჰქონდა. II მსოფლიო ომის შემდეგ განსაკუთრებით სწრაფად გაიზარდა ბანკების განყოფილებებისა და ფილიალების ქსელი აშშ-ში.

ბ. კ. უკიდურესად ამწვავებს წინააღმდეგობას წარმოების საზ. ხასიათსა და წარმოების შედეგების მითვისების კერძო კაპიტალ. ფორმას შორის. ამასთან, ბ. კ-ის პროცესში ყალიბდება სოციალიზმის მატერ. წანამძღვრები—იქმნება აღრიცხვისა და კონტროლის აპარატი, რ-საც გამარჯვებული პროლეტარიატი იყენებს სოციალიზმის მშენებლობის პროცესში.

**ბანკების ნაციონალიზაცია,** ბანკების გადაცემა კერძო საკუთრებიდან სახელმწ. საკუთრებაში, რასაც სახელმწ. ხელისუფლების ორგანოები ახორციელებენ. ბ. ნ-ის ხასიათი ქვეყნის საზ.-ეკონ. წყობილების თავისებურებითაა განპირობებული. ბ. ნ. ორგვარია: კაპიტალისტური და სოციალისტური. კაპიტალ. ნაციონალიზაციას კაპიტალისტებისათვის ხელსაყრელ პირობებში ატარებენ, ე. ი. ნაციონალიზებული ბანკის ყველა ზარალს კაპიტალ. სახელმწ. ბიუჯეტის — ე. ი., ფაქტობრივად, მშრომელთა ხარჯზე ფარავენ, ხოლო მოგებას კაპიტალისტები ითვისებენ. ასეთი ნაციონალიზაციის მაგალითია საფრ. ბ. ნ., ინგლ. ბანკის ომის შემდგომი ნაციონალიზაცია და ა. შ. ბანკების კაპიტალ. ნაციონალიზაცია არ ცვლის კაპიტალ. საკრედიტო სისტემის არსს, რადგან კაპიტალ. წარმოების წესის პირობებში შენარჩუნებულია მსხვილი მონოპოლიების ბატონობა, ამასთან, ნაციონალიზებული ბანკები ფინანს. ოლიგარქიის ხელთაა.

ბ. ნ. სოციალ. რევ. ერთ-ერთი უპირველესი ღონისძიებაა, რ-ის გარეშე პროლეტარიატი ვერ დაეუფლება ეკონომიკის მბრძანებელ მწვერვალებს, რაც ობიექტურად აუცილებელია სოციალიზმის მშენებლობისათვის. ბ. ნ. კომუნისტური პარტიის ერთ-ერთი ძირითადი ეკონ. მოთხოვნა იყო ოქტ. რევ. წინ. ეს მოთხოვნა აისახა ვ. ი. ლენინის ცნობილ აპრილის თეზისებში. სსრკ-ში ბ. ნ. გატარდა საბჭ. ხელისუფლების დამყარების პირველსავე თვეებში შემდეგი თანამიმდევრული ღონისძიებების შედეგად: სახელმწ. ბანკი გადაეცა საბჭ. ხელისუფლებას, კერძო ბანკებზე დაწესდა მუშათა კონტროლი, გატარდა კერძო ბანკების ნაციონალიზაცია და ყოფ. კომერც. ბანკები შეუერთდა სახელმწ. ბანკს, გაუქმდა იპოთეკური ბანკი. სრულიად რუსეთის ცაკის 1917 წ. 14(27) დეკ. დეკრეტით გატარდა რუს. კერძო ბ. ნ. და საბანკო საქმე სახელმწ. მონოპოლიად გამოცხადდა. სახკომსაბჭოს 1918 წ. 23 იანვ. (5 თებ.) დეკრეტით ყოფ. კერძო ბანკების მთელი სააქციო კაპიტალი სახელმწ. ბანკს გადაეცა. ბანკების ყველა აქცია გაუქმდა. ბანკები საერთო-სახალხო საკუთრებად იქცა.

ბ. ნ-ით საბჭ. ხელისუფლებამ მოსპო კაპიტალ. მეურნეობის აღდგენის მთავარი კერები და მატერ. ფასეულობათა აღრიცხვისა და განაწილების აპარატი სოციალიზმის მშენებლობის ინტერესებს დაუქვემდებარა. საქართველოში ბანკების სოციალ. ნაციონალიზაცია გატარდა 1921 აპრ. საქართვ. რევ. კომიტეტის გადაწყვეტილებითა და მისი უშუალო ხელმძღვანელობით.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 2, თ. 36, თბ., 1959; ლენინი ვ. ი., კატასტროფის მუქარა და როგორ ვებრძოლოთ მას, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25; მისივე, სიტყვა ბანკების ნაციონალიზაციის შესახებ სრულიად რუსეთის ცაკ-ის სხდომაზე 1917 წ. 14 (27) დეკემბერს, იქვე, ტ. 26; მისივე, შეინარჩუნებენ თუ არა ბოლშევიკები სახელმწიფო ხელისუფლებას?, იქვე, ტ. 26; Атлас М. С., Национализация банков в СССР, М., 1948; Дьяченко В. П., Советские финансы в первой фазе развития социалистического государства, ч. 1, М., 1947; Финансы и кредит СССР, М., 1972.

**ბანკეტი** (ფრანგ. banquet), საზეიმო წვეულება, ნადიმი, გამართული ვისიმე


ბანიანი სახლი სოფ. ხანდაკიდან (კასპის რაიონი). ქართული ხალხური ხუროთმოძღვრებისა და ყოფის მუზეუმი. თბილისი.


ბანიანი. (ერთი ხე).

პატივსაცემად ან რაიმე ღირსშესანიშნავი შემთხვევის გამო.

**ბანკი,** განსაკუთრებული ეკონ. ინსტიტუტი, რ-ის ძირითადი ფუნქციებია: ფულადი სახსრების თავმოყრა, კრედიტების გაცემა, ფულადი ანგარიშსწორებები, მიმოქცევაში განსაზღვრული სახეობისა და რაოდენობის ფულის გაშვება, ფასიანი ქაღალდების ემისია და სხვ. ბ. წარმოიშვა საქონლურ-ფულად ურთიერთობათა განვითარების შედეგად. მისი სოც.-ეკონ. როლი შესაბამისი საზ.-ეკონ. ფორმაციის ხასიათითაა განსაზღვრული.

ბ. კაპიტალიზმის დროს. საბანკო საქმის ჩანასახი არსებობდა მონათმფლობელურ და ფეოდ. საზოგადოებებში. პირები, რ-ებსაც მიბარებული ჰქონდათ კეთილშობილი ლითონის ფული, აგრეთვე ზარაფები, სარგებლით გასცემდნენ მას სესხად. ამ გზით განვითარდა სავახშო ფულადი კაპიტალი, რაც ისტორიულად კაპიტალის ერთ-ერთი პირველი ფორმაა. შუა საუკუნეებში საბანკო საქმის აღორძინება დაიწყო ჩრდ. იტალიაში. იტალ. ენაში banco მერხს, დახლს, სავაჭროს ნიშნავს. მერხზე ატარებდნენ თავიანთ ოპერაციებს ზარაფები და მევახშეები. ბ-ის შემდგომი ზრდა და ევოლუცია კაპიტალიზმის განვითარებას უკავშირდება. განსაკუთრებით განვითარდა კაპიტალ. საბანკო საქმე XVIII—XIX სს. ინგლისში — იმ დროს კაპიტალიზმის ყველაზე დამახასიათებელ და მოწინავე ქვეყანაში.

კაპიტალიზმის განვითარებასთან ერთად აუცილებელი ხდება ბ-ის არსებობა. ბ. აგროვებს, თავს უყრის თავისუფალ ფულად კაპიტალს და შემდეგ გასცემს მას სესხად სხვადასხვა ვადით. ბ-შია საწარმოთა მიმდინარე ანგარიშები. ბ. ახდენს ანგარიშსწორებას საწარმოებს შორის. ეს საბანკო ოპერაციები სწრაფად იზრდება მონოპოლისტურამდელი კაპიტალიზმის დროს და ხელს უწყობს საწარმოო ძალთა განვითარებას. ბ. თავს უყრის რანტიეთა ფულად სახსრებს, აგრეთვე მშრომელთა ფულად ანაბრებს. მრავალრიცხოვანი ბ-ებიდან თანდათანობით გამოიყოფა ყველაზე მსხვილი ბ-ები, ე. ი. მიმდინარეობს *ბანკების კონცენტრაციის* პროცესი. ბ-ების კონცენტრაცია განსაკუთრებით ძლიერდება მონოპ. კაპიტალიზმის —იმპერიალიზმის ეპოქაში. მრეწვ. და საბანკო საქმის კონცენტრაცია და მონოპოლიზაცია მნიშვნელოვნად ცვლის ბ-ის როლს. ცალკეულ საწარმოთა ეპიზოდური დაკრედიტებისა და მათი ურთიერთანგარიშსწორების ოპერაციებიდან ბ-ები გადადიან დარგებისა და საწარმოების სისტემ. დაკრედიტებაზე, გრძელვადიანი სესხების გაცემაზე (8—10 წლის ვადით).

ბ-ების ძირითადი სახეობები და მათი ოპერაციები. ფუნქციებისა და ხასიათის მიხედვით არსებობს: ცენტრ. საემისიო, კომერც. (დეპოზიტური), საინვესტიციო, შემნახველი და სპეც. დანიშნულების ბ-ები (იპოთეკური, საგარეო ვაჭრობის, სას.-სამ. და ა. შ.); საკუთრების ფორმების მიხედვით კი — სააქციო ბ-ები, საბანკირო სახლები (არასააქციო), კოოპ., მუნიციპალური და კომუნ., სახელმწიფო, შერეული (სახელმწიფოს მონაწილეობით) და სახელმწიფოთაშორისი ბ-ები. ცენტრალური საემისიო ბ. (აშშ-ში ფედერ. სარეზერვო სისტემა) ზედამხედველობას უწევს მთელ საკრედიტო სისტემას და სახელმწიფოს საკრედიტო-ფულადი პოლიტიკის იარაღია. იგი თავს უყრის სხვა ბ-ების დროებით თავისუფალ ან სავალდებულო რეზერვებს, უშვებს ნაღდ ფულს — ბანკნოტებს და ა. შ. საინვესტიციო ბ. (ინგლისში — ბანკირთა სახლები, საფრანგეთში — საქმიანი ბ.) ძირითადად აწარმოებს საემისიო-სადამფუძნებლო ოპერაციებს და ფასიანი ქაღალდების ყიდვა-გაყიდვას. ბ-ის უნივერსალური ტიპია კომერც. ბ.; მრავალრიცხოვანი ოპერაციებიდან კომერც. ბ-თვის სპეციფიკურია დეპოზიტების მიღება, სესხის გაცემა და ანგარიშსწორება. ეს ბ-ები ქმნიან ქვეყნის საბანკო და საკრედიტო სისტემის მთლიან ჩონჩხს. ომის შემდგომ პერიოდში კაპიტალ. სამყაროში მნიშვნელოვან როლს ასრულებენ სახელმწიფოთაშორისი ბ-ები, კერძოდ, *რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკი, საერთაშორისო ანგარიშსწორების ბანკი, ევროპის საინვესტიციო ბანკი*. ბ-ები ასრულებენ პასიურ და აქტ. ოპერაციებს. პასიური ოპერაციების საშუალებით ხდება რესურსების მიზიდვა ბ-ის სალაროში. მათგან მთავარია ანაბრების მიღება. ანაბარი (დეპოზიტი) შეაქვთ განსაზღვრული ვადით ან უვადოდ. აქტ. ოპერაციების მეშვეობით ბ. დააბანდებს და გამოიყენებს მის განკარგულებაში არსებულ რესურსებს. ამ ოპერაციებიდან უმნიშვნელოვანესია ფულადი სახსრების სესხად გაცემა სესხის სხვადასხვა ვადის, უზრუნველყოფის ხასიათისა და მსესხებლის ტიპის მიხედვით, აგრეთვე სახელმწ. და კერძო ფასიანი ქაღალდების შეძენა.

კაპიტალისტური ბანკის ეკონ. როლი. ბ. ფულად კაპიტალს იღებს მეურნეობის იმ სფეროებიდან, სადაც იგი გროვდება, და გადასცემს იმ სფეროებს, სადაც მას იყენებენ. ბ-ის მეშვეობით მოქმედებს წარმოების დარგებსა და სფეროებს შორის კაპიტალის განაწილების სტიქიური მექანიზმი და ხდება მოგების ნორმის გარკვეული გათანაბრება. ბ-ის მოქმედება დაკავშირებულია ფულის მიმოქცევასთან.

კაპიტალ. ბ. და კრედიტი სოციალიზმზე გადასვლის მატერ. წანამძღვრების შექმნის მნიშვნელოვანი ფაქტორია, თუმცა კაპიტალიზმის ჩარჩოებში არავითარ საბანკო სისტემას არ შეუძლია შეცვალოს კაპიტალ. წარმოების წესი და უზრუნველყოს წარმოების საშუალებათა ნამდვილი გეგმიანი განაწილების ორგანიზაცია მთელი საზ-ბის მასშტაბით. კაპიტალიზმის მიერ შექმნილ საბანკო სისტემას სოციალ. სახელმწიფო იყენებს საწარმოო ძალთა განვითარებისა და სოციალიზმის აშენებისათვის.

ბ-ები რევოლუციამდელ რუსეთში იქმნება XVIII ს. 50-იანი წლებიდან. XIX ს. პირველ ნახევრამდე უპირატესად ხელს უწყობდა ბატონყმური მეურნეობის განმტკიცებას. მათი ძირითადი ფუნქცია იყო მემამულეთათვის სესხის მიცემა. ამ ოპერაციებს ასრულებდნენ თავადაზნაურთა ბ. (1754—86) და სახელმწ. სასესხო ბ. (1786—1860). სავაჭრო-სამრეწვ. საქმიანობას აკრედიტებდნენ კომერც. კოლეგიასთან არსებული ბ. (1754 — 82), სადისკონტო კანტორები (1797—1817), კომერც. ბ. (1818—60) და სხვ.; სახელმწიფოს მიერ კრედიტის მონოპოლიზაციამ, ბატონყმურმა სისტემამ, რ-იც აფერხებდა „უქმად დებული" კაპიტალის გამოყენებას, სახაზინო ბ-ში დიდძალი ფულადი ანაბრის დაგროვება გამოიწვია (970 მლნ. მან. ვერცხლით, 1859). 1861 რეფორმის წინ გაუქმდა ზემოთ აღნიშნული ბ-ები, რითაც დასაბამი მიეცა კაპიტალ. ბ-ების განვითარებას რუსეთში. 1860 შეიქმნა სახელმწ. ბანკი, რ-იც ქვეყნის უდიდესი კომერც. ბ. იყო. 60-იან წლებში რუსეთში იქმნება სხვადასხვა კომერც. და სამიწათმოქმედო ბ-ები. ჩამოყალიბდა კაპიტალ. საკრედიტო სისტემა, რ-იც 1914-თვის 1476 სხვადასხვა ტიპის ბ-ს და 914 ფილიალს აერთიანებდა.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ სახელმწ. ბ. გადავიდა საბჭ. სახელმწიფოს საკუთრებაში. სახელმწ. საადგილმამულო ბ-ები სახკომსაბჭოს 1917 წ. 25 ნოემბ. (8 დეკემბ.) დეკრეტით გაუქმდა. სრულიად რუსეთის ცაკის 1917 წ. 14 (27) დეკ. დეკრეტით გამოცხადდა ყველა კერძო ბ-ის ნაციონალიზაცია და ისინი სახელმწ. ბ-ს შეუერთდა. საბანკო საქმე სახელმწ. მონოპოლიად გამოცხადდა.

ბ-ები რევოლუციამდელ საქართველოში. საქართველოში ძველად კრედიტის გავრცელებული ფორმა იყო მევახშეობა. შუა საუკუნეებში ჩნდება ვაჭართა საკრედიტო ასოციაცია, რასაც 1259 სიგელით ორთაღი (მონღ. ამხანაგობა) ეწოდებოდა. ორთაღი ასრულებდა უცხოური ფულის ადგილობრივზე გადახურდავებას (გაცვლას), ზარაფობას და სხვ. საკრედიტო ოპერაციებს. იგი ქონების გირავნობით სესხად გასცემდა ნაღდ ფულს ან სხვადასხვა საქონელს. კაპიტალიზმის გენეზისის პერიოდში პირველი სახელმწ. ორგანიზაცია, რ-იც საკრედიტო ოპერაციებსაც ეწეოდა, იყო 1810 თბილისში დაარსებული საქართვ. საზ. მზრუნველობის საგანგიო — ე. წ. პრიკაზი. იგი უძრავი ქონების (მიწის, ქვის შენობის) გირავნობით სესხად გაცემული ფულისათვის ღებულობდა 6% სარგებელს. სესხის სიდიდე დაგირავებული ქონების ფასის 50%-ს არ აღემატებოდა. თუ აღებული სესხი ვადაზე არ დაიფარებოდა, დაგირავებული ქონება პრიკაზის განკარგულებაში გადადიოდა.

XIX ს. 50-იან წლებიდან ქვეყნის შემდგომი ეკონ. განვითარება მოითხოვდა უფრო მოქნილ საკრედიტო ორგანიზაციას. 1849-იდან საქართვ. (თბილისი) პრიკაზი ამიერკავკ. პრიკაზად გარდაიქმნა, რ-იც ბ-ისა და შემნახველი სალაროს ყველა ფუნქციას ასრულებდა. პრიკაზი მეანაბრეებს 4% სარგებელს უხდიდა. ფაქტობრივად ძირითადი მეანაბრეები ვაჭრები, დიდი სამხ. და სამოქალაქო მოხელეები იყვნენ. პრიკაზი ემსახურებოდა ვაჭრობისა და მრეწვ. განვითარებას, მაგრამ იგი თბილისისა და ქუთაისის გუბ. იპოთეკური კრედიტის უმნიშვნელოვანესი ორგანიზაციაც იყო. 1890-იან წლებში თავადაზნაურობის მთელი ადგილ-მამულის მეოთხედზე მეტი პრიკაზში იყო დაგირავებული. საბოლოოდ, „შეუძლო" მემამულეებს ვალების ნაწილი მთავრობამ ჩამოაწერა, ხოლო პრიკაზთან მათი სრული ანგარიშსწორება საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებამდე (1921 თებ.) გრძელდებოდა. რეფორმის შემდგომ პერიოდში აუცილებელი გახდა ფეოდ. ურთიერთობათა შესაბამისი პრიკაზის ნაცვლად კაპიტალ. საკრედიტო დაწესებულების შექმნა. 1866 თბილისში გაიხსნა რუსეთის სახელმწ. ბ-ის თბილისის კანტორა. თბილისში კომერც. კრედიტის მოწესრიგების საკითხი XIX ს. 30-იან წლებში წამოიჭრა, მაგრამ თბილისის კომერც. ბ. (თკბ) მხოლოდ 1871 შეიქმნა. იგი აწარმოებდა რუს. და უცხოეთის თამასუქების დისკონტს და რედისკონტს, გასცემდა ვადიან სესხს, ასრულებდა რუს. და უცხოეთის ქ-ებში და ბაზრობებზე სახელმწ. ქაღალდების, აქციების, ობლიგაციების, კუპონების მიხედვით ფულის მიღების დავალებას, ყიდულობდა და ყიდდა ძვირფას ლითონებს ზოდებისა და მონეტების სახით, ღებულობდა ვადიან და უვადო ანაბრებს, პროცენტიან ქაღალდებსა და სხვ. ფასეულობას.

თკბ-ს განყოფილებები ჰქონდა ბაქოში (გაიხსნა 1886), ბათუმში (1810), ერევანში (1895) და სხვ.; აქტიურად მონაწილეობდა მრეწველობაში (განსაკუთრებით ნავთობის), ყიდულობდა მიწებსა და სხვ. ქონებას. მისი აქციები იყიდებოდა თბილისში, მოსკოვსა და პეტერბურგში. ადგილ. საკრედიტო ორგანიზაციებს შორის განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა თბილისის (1875) და ქუთაისის (1876) საადგილმამულო ბ-ებს. თბილისის საადგილმამულო ბ-ის ორგანიზატორი და ხელმძღვანელი ი. *ჭავჭავაძე* აღნიშნავდა, რომ ბ-ის მოგება ხმარდება „არა მარტო მიწათმფლობელთა, ე. ი. თავადაზ-




*სტ.* ბალი. **1.** დროგანის ყვითელი. **2.** ხარისგულა. **3.** ფრანცისი. **4.** ესპერენის ბიგარო. **5.** ბაგრატიონი. **6.** ელტონი.


ბანოვანი.


ბანტენგი.

რეგულირება. ბ. ბ-ის რეგულირებული ემისია სახელმწიფოს მიერ ინგლ. ბანკის დაარსებით (1694) დაიწყო. 1833 ბ. ბ. ინგლ. ეროვნ. ფულად გადაიქცა და გადახდის საშუალების კანონიერი უფლება მოიპოვა. საფრანგეთში ბ. ბ. ეროვნ. ფულის ნიშნად გადაიქცა 1800—03, გერმანიაში (პრუსიაში) — 1846 და ჰოლანდიაში — 1814—30.

ბ. ბ. ოქროზე გადასახურდავებელი ვალდებულებაა. ამიტომ ბანკირს ბ. ბ-ის გადასახურდავებლად თამასუქთან ერთად ოქროც უნდა ჰქონდეს. კაპიტალიზმის მონოპოლისტურამდელ ეპოქაში ბ. ბ-ს ძირითადად საქონელბრუნვის დასაკრედიტებლად იყენებდნენ და თავისუფლად ახურდავებდნენ ოქროზე. ასეთი წესი სტიქიურად არეგულირებდა ბ. ბ-ის რაოდენობას მიმოქცევაში. ბ. ბ-ის საკრედიტო უზრუნველყოფის საფუძველი არის თამასუქები, რ-ებსაც ბანკი იძენს კაპიტალისტებისაგან. იმპერიალიზმის ეპოქაში, განსაკუთრებით მისი საერთო კრიზის ეტაპზე, ბ. ბ-ს ოქროზე აღარ ახურდავებენ, რაც ფულის მიმოქცევის სფეროში საერთო კრიზისის გამოვლინების სპეციფ. ფორმაა. გადაუხურდავებელი ბ. ბ. დეფექტური ბანკნოტია. მას ან შუალედური მდგომარეობა უჭირავს ნამდვილ ბანკნოტსა და ქაღალდის ფულს შორის, როცა საქონელბრუნვის დასაკრედიტებლად იყენებენ, ან ქაღალდის ფულად გადაიქცევა (როცა ბიუჯ. სახელმწიფოს არამწარმოებლური ხარჯებისა და ბიუჯეტის დეფიციტის დასაფარავად უშვებენ).

II მსოფლიო ომის შემდეგ მხოლოდ ზოგიერთ სახელმწიფოში (ბელგია, ჰოლანდია, პაკისტანი, სამხრ. აფრ. რესპ.) მოქმედებს ბ. ბ-ის ოქროთი უზრუნველყოფის სავალდებულო სიდიდის განმსაზღვრელი კანონები. დანარჩენ კაპიტალ. ქვეყნებში ბ. ბ-ის ოქროთი უზრუნველყოფის ნორმა საერთოდ არ არის დაწესებული ან მას ფორმალური ხასიათი აქვს. ბ. ბ-ის უზრუნველყოფა ამჟამად უცხ. ვალუტით ხდება, იყენებენ აგრეთვე სახელმწ. ფასიან ქაღალდებს და კომერც. თამასუქების უმნიშვნელო ნაწილს. ბ. ბ-ის გადახურდავება ოქროზე კერძო პირს არ შეუძლია.

სოციალიზმის პირობებში ბ. ბ. საკრედიტო ფულია და მიმოქცევაში უშვებენ გეგმაზომიერად, ნაღდ ფულზე საქონელბრუნვის მოთხოვნილების შესაბამისად. გეგმიანი სოციალ. მეურნ. პირობებში არ არსებობს ბ. ბ-ის ოქროზე გადახურდავების აუცილებლობა. სსრკ-ში ბ. ბ-ს მიმოქცევაში უშვებენ 10, 25, 50 და 100-მანეთიანი კუპიურების ფორმით. სსრკ-ში ბ. ბ-ს უზრუნველყოფს უმთავრესად სახელმწიფოს კუთვნილი საქონლის მასა (რ-იც ბრუნვაში გამოშვებული ფულის ნიშნების მატერ. საფუძველია), აგრეთვე ოქრო და ვალუტა. მაგ., სსრკ-ში ბ. ბ. 25%-ით არის უზრუნველყოფილი ოქროთი და ძვირფასი ლითონებით.

**ბანკნოტი,** იგივეა, რაც *ბანკის ბილეთი.*

**„ბანკო დი რომა“** (Banco di Roma — რომის ბანკი), იტალიის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი კომერც. ბანკი. დაარსდა 1880. შედის ე. წ. ეროვნ. მნიშვნელობის ბანკების სამეულში. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისის დროს გაკოტრებისაგან გადასარჩენად სახელმწიფომ შეისყიდა მისი აქციები. ბანკის ხელმძღვანელობას და გამგეობის წევრებს ნიშნავს მთავრობა. მრეწვ. გრძელ- და საშუალოვადიანი დაკრედიტებისათვის „ბ. დ. რ-მ“ იტალიის კომერც. ბანკთან და იტალ. კრედიტის ბანკთან ერთად შექმნა იტალ. დაკრედიტებისა და დაფინანსების ბანკი — მედიობანკი. „ბ. დ. რ.“ აკრედიტებს საგარეო ვაჭრობას; დაკავშირებულია იტალ. უდიდეს სამრეწვ. მონოპოლიებთან („მონტეკატინი“, „პირელი“, „სნია-ვისკოზა“ და სხვ.). მას მხარს უჭერს ვატიკანი. „ბ. დ. რ-ს“ აქვს 200-ზე მეტი განყ-ბა იტალიაში და 30-მდე საზღვარგარეთ. ჰყავს წარმომადგენლები ლონდონში, ნიუ-იორკში, მაინის ფრანკფურტში, ბუენოს-აირესში.

**„ბანკო დო ბრაზილ“** (Banco do Brasil — ბრაზილიის ბანკი), ბრაზილიის უდიდესი კომერც. ბანკი. დაარსდა 1808 ბანკნოტების ემისიის უფლებით (ამ უფლებით სარგებლობდა 1946-მდე). ბრაზილიის რესპუბლიკად გამოცხადების დღიდან (1889) „ბ. დ. ბ.“ წამყვანი ბანკია ქვეყნის საკრედიტო სისტემაში. ბანკის აქციების დიდი ნაწილი სახელმწიფოს ეკუთვნის, დანარჩენი კერძო აქციონერების ხელშია (44%). ბანკს აქვს 600-ზე მეტი განყ-ბა ბრაზილიაში, ფილიალები არგენტინაში, ჩილეში, ბოლივიაში, პარაგვაისა და ურუგვაიში. „ბ. დ. ბ.“ აფინანსებს ბრაზ. ეკონ. სახელმწ. და კერძო სექტორებს. ბანკის ხელმძღვანელობას ნიშნავს რესპ. პრეზიდენტი.

**ბანკროტობა,** იხ. *გაკოტრება.*

**ბანკროფტი** (Bancroft) ჯორჯ (3. X. 1800, ვუსტერი, მასაჩუსეტსის შტატი,— 17. I. 1891, ვაშინგტონი), ამერიკელი პოლიტ. მოღვაწე, დიპლომატი, ისტორიკოსი. ისტორიოგრაფიაში რომანტ. მიმართულების წარმომადგენელი. 1845—46 საზღვაო მინისტრი. მონაწილეობდა მექსიკის წინააღმდეგ აშშ-ის დაპყრობითი ომის (1846—48) მომზადებაში. 1846—49 დესპანი იყო ლონდონში, 1867—74 ბერლინში. 1834—74 გამოაქვეყნა ნაშრომი — „შეერთებული შტატების ისტორია“ (10 ტ.), რ-შიც წმინდა პოლიტ. პრობლემების გაშუქებით იფარგლებოდა, ქადაგებდა ნაციონალიზმის იდეებს და ხოტბას ასხამდა ამერიკის პოლიტ. სისტემას; ამ სისტემის ჩამოყალიბებას იგი უკავშირებდა რელიგ. კონცეფციას „რჩეული ხალხის“ — ახალმოსახლე პურიტანების შესახებ. ბ. ერთ-ერთი ფუძემდებელია ე. წ. ადრეული სკოლისა, რ-საც წამყვანი ადგილი ეკავა XIX ს. I ნახ. ამერ. ისტორიოგრაფიაში.

**ბანოვანი** (დესპინე დავითის ასულ გ ე ლ ო ვ ა ნ ი ს ფსევდონიმი) (6. XII. 1880, სოფ. ლაჯანა, ახლანდ. ცაგერის რ-ნი, — 6. XII. 1934, თბილისი), ქართველი მწერალი, პუბლიცისტი. მისი მოთხრობები, ესკიზები, ეთნოგრ. წერილები, ლეჩხუმიდან გამოგზავნილი კორესპონდენციები იბეჭდებოდა 1898-იდან ქართ. ჟურნალ-გაზეთებში („ივერია“, „ცნობის ფურცელი“, „შრომა“, „მეგობარი“, „ისარი“, „თემი“, „ამირანი“, „სახალხო გაზეთი“). ბ-ის წერილების უმრავლესობა მიმართული იყო ადგილობრივი მემამულეებისა და მეფის მოხელეთა თვითნებობის წინააღმდეგ. ბ. 1905—07 რევ. მონაწილე და იმდროინდელი ლეჩხუმის თვალსაჩინო საზ. მოღვაწე იყო; აქ მან დააარსა რამდენიმე ბ-კა, ხელმძღვანელობდა სცენისმოყვარეთა წრეებს. 1920-იდან ბ. თბილისში ცხოვრობდა. 1928 ჟურნ. „მნათობში“ (№ 5—9) გამოაქვეყნა რომანი „სამართალს სისხლით მოძებნი“. ვრცელ ისტ. რომანში „შორეული ლანდები“ (დაიბეჭდა 1959, 1960) ბ. ასახავს XVII ს. საქართველოს სინამდვილეს. დაწერილი აქვს მოთხრობებიც — „ღების ბატონი“, „ქალი“ და სხვ. *ს. ხუციშვილი.*

**ბანოჯა,** სოფელი წყალტუბოს რ-ში (გუმბრის სოფსაბჭო), იმერეთის დაბლობზე. ზ. დ. 200 *მ*, წყალტუბოდან 6 *კმ*. კირქვის, სურინჯისა და ჟანგმიწის საბადოები. გუმბრის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეჩაიეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი. ძელქვის რელიქტური კორომი, *სათაფლიის ნაკრძალი* და კარსტული მღვიმე. ბ-ში დაიბადა კომპოზიტორი *მ. ბალანჩივაძე.*

**ბანსკა-ბისტრიცა** (Banská Bystrica), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში (სლოვაკია), მდ. რონის ნაპირზე. 51 ათ. მცხ. (1974). მანქანათმშ. და ხის დამუშავება, ქიმ., ფარმაცევტული, ცემენტის, საფეიქრო, კვების (ლუდის) მრეწველობა. ბ. 1944 წ. 29 აგვისტოდან 27 ოქტომბრამდე სლოვაკიის ეროვნ. აჯანყების მთავარი ცენტრი იყო.

**ბანტამი** (Bantam), ბ ა ნ ტ ე ნ ი, ფეოდ. სახელმწიფო (სასულთნო) იავის დას. ნაწილში XVI ს. დასაწყისიდან XIX ს. დასაწყისამდე. 1568-მდე იყო იავის მუსლ. სამთავროს — დემაკის ვასალი, 1568-იდან — დამოუკიდებელი სასულთნო. დას. იავაზე და სამხრ. სუმატრაზე დაპყრობების შედეგად მისი ტერიტორია გაფართოვდა; იყო საშუამავლო და პილპილით ვაჭრობის მნიშვნელოვანი ცენტრი მალაის არქიპელაგზე. XVII ს. დასაწყისში ბ-ში ინგლ. და ჰოლანდ. ფაქტორიები გაჩნდა. 1683 ბ. ჰოლანდ. ოსტინდური კომპანიის ვასალი გახდა. XVIII ს. შუა ხანებსა და XIX ს. დასაწყისში მოხდა დიდი ანტიჰოლანდ. აჯანყებები. 1811 ინგლისელების მიერ იავის ოკუპაციას ბ-ის სასულთნოს ლიკვიდაცია მოჰყვა (1813). 1816 იავაზე დაბრუნებულმა ჰოლანდიელებმა ამ ტერიტორიაზე ბ-ის სარეზიდენციო შექმნეს. ამჟამად ბ-ის ტერიტ. ინდონეზიის რესპ. დას. იავის პროვინციაში შედის.

**ბანტენგი** (Bibos javanicus), წყვილჩლიქოსანი ცხოველი ძროხისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძე უკუდოდ 2 *მ*-მდეა, სიმაღლე მინდავიდან 1,5 *მ*. ხარი მორუხო-მურა ფერისაა, ფური მოწითალო-მურა. გავრცელებულია მალაკისა და ინდოჩინეთის ნ.-კ-ებსა და აგრეთვე მალაის არქიპელაგის კ-ებზე. ცხოვრობს ვაკისა და მთის ტყეებში ზ. დ. 2000 *მ*-მდე. ბ-ის მოშინაურებული ფორმა, ე. წ. ბ ა ლ ი ს ს ა ქ ო ნ ე ლ ი (მომდინარეობს კ. ბალის სახელწოდებიდან), უმთავრესად სახორცეა.

**ბანტინგი** (Banting) ფრედერიკ გრანტ [14. XI. 1891, ალისონი (ონტარიო), — 22. II. 1941, ნიუფაუნდლენდი], კანადელი ფიზიოლოგი. 1916 დაამთავრა ტორონტოს უნ-ტი, აქვე მუშაობდა 1921-იდან (1923-იდან პროფესორი). *ინსულინის* აღმოჩენისა და წმინდა სახით მიღებისათვის (1921—22) სხვებთან ერთად მიენიჭა ნობელის პრემია (1923). დაიღუპა საავიაციო კატასტროფის დროს.

**ბანტიშ-კამენსკი** დიმიტრი ნიკოლოზის ძე [5 (16). XI. 1788, მოსკოვი, — 25. I. (6. II) 1850, პეტერბურგი], რუსი ისტორიკოსი, მსახურობდა საგარეო საქმეთა კოლეგიაში. მამის—არქეოგრაფ ნ. ბანტიშ-კამენსკის ხელმძღვანელობით სწავლობდა რუს. არქივებს. 1825—28 იყო ტობოლსკის, 1836 — ვილნოს გუბერნატორი. მისი ძირითადი თხზულებები — „მალოროსიის ისტორია“ (1822), „რუსთა მიწაწყლის ღირსეული ადამიანების ლექსიკონი“ (ნაწ. 1—8, 1836—47), „რუსეთის გენერალისიმუსებისა და გენერალ-ფელდმარშლების ბიოგრაფიები“ (1840—41) გადატვირთულია ნაკლებად მნიშვნელოვანი მოვლენებითა და ფაქტებით, თუმცა შეიცავს ისეთ საცნობარო მასალას, რ-საც დღემდე არ დაუკარგავს მნიშვნელობა.

*ლიტ.:* Д. Н. Бантыш-Каменский, «Русская старина», 1888, кн. 11.

**ბანტიშ-კამენსკი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [16 (27). XII. 1737, ნეჟინი, — 20. I. (1. II). 1814, მოსკოვი], რუსი და უკრაინელი ისტორიკოსი, ბიბლიოგრაფი, არქეოგრაფი. შეადგინა ხელნაწერთა აღწერილობა, რ-იც ეხება რუსეთის ურთიერთობას პოლონეთთან, თურქეთთან, ჩინეთთან, საქართველოსთან და სხვ. ქვეყნებთან. ბ. ავტორია კაპიტ. ნაშრომისა — „რუსეთის საგარეო ურთიერთობის მიმოხილვა“, რ-იც წარმოადგენს საგარეო საქმეთა კოლეგიის მოსკოვის არქივში დაცული დიპლ. მიმოწერის (რუსეთისა ევროპის სახელმწიფოებთან 1481—1802-ში) ქრონოლოგიურად დალაგებულ მოკლე შინაარსს (1—4 ტ. გამოიცა 1894—1902). მას დღემდე არ დაუკარგავს სამეცნ. მნიშ-

ვნელობა. ბ-მ დასაბეჭდად მოამზადა „სახელმწიფო სიგელების და ხელშეკრულებების კრებულის“ I ტ. (1813). იგი მრავალი სხვა სამეცნიერო ნაშრომის ავტორია. ცნობილია აგრეთვე როგორც მთარგმნელი და გამომცემელი.

*ლიტ*.: Бантыш-Каменский [Д. Н.], Словарь достопамятных людей Русской земли, ч. 1, СПб., 1847, с. 59—86.

**ბანტუ,** სამხრეთ აფრიკაში მცხოვრები და ბანტუ ენებზე მოლაპარაკე ყველა ხალხის გავრცელებული საერთო სახელწოდება. ტერმინი არ არის მეცნიერულად ზუსტი, რადგან ლინგვისტური კლასიფიკაცია აღრეულია ეთნიკურთან. ბ. ენებზე მოლაპარაკე ყველა ხალხის ენობრივი ერთობა არ მოწმობს მათ ერთიან წარმომავლობას. ინგლ. ეთნოგრაფის ჰ. ჯონსონის ვარაუდით, ბ-ს წინაპრები ცენტრ. აფრიკაში სუდანიდან შესულან. ამ თეორიის საფუძველზე მეორე ინგლ. ეთნოგრაფი ა. ბრაიანტი ამტკიცებდა, რომ რასობრივი ნიშნებით, კულტურითა და ენით ბ. ხალხთა ერთიანი ჯგუფია. სინამდვილეში კი ბ. ენებზე მოლაპარაკე თანამედროვე ხალხები სრულებითაც არ შეადგენენ გენეტიკურად მონათესავე ერთიან ჯგუფს, ისინი საჰარის სამხრ-ით მცხოვრებ მკვიდრ ხალხებთან ერთად ანთროპოლოგიურად განეკუთვნებიან ნეგროიდულ რასას, რ-შიც რამდენიმე ქვერასას გამოყოფენ. კონგოს აუზის ტყის რაიონების მოსახლეობა მკვეთრად განსხვავდება დიდ ტბათა ოლქებში მოსახლე ხალხებისაგან როგორც კანის ფერით, ისე ტანის სიმაღლითა და პროგნატიზმით, თუმცა ერთნიცა და მეორენიც ბ. ენებზე ლაპარაკობენ, ასევე დიდი განსხვავებაა მათ კულტურაშიც. ამ მხრივ მდ. კონგოს აუზის დას. ნაწილის მოსახლეობას გაცილებით მეტი საერთო აქვს გვინეის ყურის ჩრდ. სანაპიროს მოსახლეობასთან, რ-იც სულ სხვა ენობრივი ჯგუფის ენებზე ლაპარაკობს, ვიდრე აფრიკის აღმ. სანაპიროზე მცხ. ხალხებთან, რ-ებიც იმავე ბ. ენობრივ ჯგუფს განეკუთვნებიან.

*ლიტ*.: Африка. Энциклопедический справочник, т. 1—2, М., 1963; Народы Африки, М., 1954.

**ბანტუ,** აფრიკის მატერიკის ცენტრ. და სამხრ. ნაწილის მკვიდრი მოსახლეობის ენების ოჯახი. მოიცავს მრავალ ენასა და კილოკავს, რ-თაგან ყველაზე გავრცელებულია სუაჰილი (ტანზანიაში; ლაპარაკობს დაახლ. 50 მლნ. კაცი), ნიამვეზი, სუკუმა (ტანზანიაში), კიკუიუ, კამბა (კენიაში), კონგო, ნგალა (ლინგალა), ლუბა, მბუნდუ (კონგოს სახალხო რესპუბლიკაში, ზაირსა და ანგოლაში), რუნდი (ურუნდში), რუანდა (რუანდაში), განდა (ლუგანდა; უგანდაში), შონა (როდეზიასა და მოზამბიკში), კოსა და ზულუ (სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკაში), დუალა, ევონდო (იაუნდე), ბულუ (კამერუნში), სუტო (ლესოთოში), ჩუანა (ბოტსვანაში). ბ-ზე მოლაპარაკეთა საერთო რიცხვი 83 მლნ-მდე აღწევს (1967). ბ. ენების საყოველთაოდ აღიარებული კლასიფიკაცია ჯერჯერობით არ არსებობს.

ბ-ს ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია სემანტიკური და გრამატ. ფუნქციების მქონე მუს. ტონების არსებობა. ბუშმენური სუბსტრატის გავლენით ამ ენათა უმრავლესობაში დასტურდება წკლაპუნა ბგერები. ბ. ენათა მორფოლ. წყობა და სინტაქსი მეტ-ნაკლებად ერთგვაროვანია. დამახასიათებელია სახელის გრამატ. კლასის განვითარებული სისტემა. ზმნური კომპლექსის სისტემა ყველა ენაში ერთნაირია: პირველ ადგილზე დგას სუბიექტის ნაცვალსახელოვანი ნიშანი, მას მოსდევს დროის ნიშანი, ობიექტის ნაცვალსახელოვანი ნიშანი, შემდეგ — ზმნის ძირი, რ-საც ერთვის ზმნური სიტყვაწარმოების (მოდალობის, ასპექტის) სუფიქსები. ტიპოლოგიურად ბ. აგლუტინაციური ენებია.

**ბანუში** (Banuş) მარია (დ. 10. IV. 1914, ბუქარესტი), რუმინელი მწერალი. რუმინ. სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951). ავტორია ლექსთა კრებულებისა და ციკლებისა: „ქალიშვილთა ქვეყანა“ (1937), „სიმღერა ტანკებქვეშ“ (1940—44), „მარტის ქარი“ (1944—48), „სიხარული“ (1949), „ახალი ლექსები“ (1949—52), „მიწის შესახებ“ (1952), „შენ მოგმართავ, ამერიკავ“ (1955), „სამოთხის კართან“ (1958), „ნიაღვარი“ (1959) და სხვ. დაწერილი აქვს პიესებიც: „დიადი დღე“ და „შეყვარებულნი“. ბ-ის შემოქმედების დასაწყისში ჭარბობს ეროტიკული მოტივები, შემდეგ კი სულ უფრო ძლიერდება აქტუალური საზ. პრობლემატიკა, თავს იჩენს აგრეთვე ფილოს. ლირიკის ტენდენციები. პეიზაჟურ ლირიკას განეკუთვნება მისი ლექსი „საქართველოს მთებში“ (1954 ბ-მა იმოგზაურა საქართველოში).

**ბანქსი** (Banks), კუნძული კანადის არქტიკულ არქიპელაგში, კანადის ტერიტორიის ნაწილი. ფართ. 64 ათ. *კმ²*. ზედაპირი წარმოადგენს ვაკეებს და პლატოებს (სიმაღლე 762 *მ*-მდე). ხარობს ტუნდრის მცენარეულობა. დასახლებული პუნქტია საქს-ჰარბორი.

**ბანცურთკარი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ანანურის სოფსაბჭო), მდ. არყალის (არაგვის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1020 *მ*, დუშეთიდან 28 *კმ*. ანანურის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. თანდილაანთკარში (2 *კმ*).

**ბანცური,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ფასანაურის სად. საბჭო), გუდამაყრის ქედის დას. კალთაზე, მდ. არაგვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1460 *მ*, დუშეთიდან 41 *კმ*. ფასანაურის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა ფასანაურში (9 *კმ*).

**ბანძა,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. აბაშის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ლევახანე, ლეკეკელე, ლეპატარავე). ზ. დ. 90 *მ*, გეგეჭკორიდან 12 *კმ*, აბაშიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 22 *კმ*. მევენახეობის საბჭ. მეურნეობა, ჩაის ფ-კა. საშ. სკოლა-ინტერნატით, საბავშვო ბაღი, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ბ. პირველად მოხსენიებულია 1639—40 ოდიშში (სამეგრელოში) რუსეთის ელჩობის აღწერილობაში. 1658 ბ-ის მიდამოებში გაიმართა ბრძოლა იმერეთის მეფესა და გურია-სამეგრელოს მთავრებს შორის (იხ. *ბანძის ბრძოლა*). ვახუშტი ბატონიშვილს მოხსენიებული აქვს „ბანძა და ციხე კეთილნაშენი“. 1737 შედგენილ დას. საქართველოს რუკაზე აღნიშნულია „ბანძა-ფაღაოს სასახლე“.

**ბანძელაძე** ალექსანდრე მათეს ძე (დ. 27. II. 1927, ქ. ტულუნი, ირკუტსკის ოლქი), ქართვ. ფერმწერი და გრაფიკოსი. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1965). 1942—47 სწავლობდა თბილ. სამხატვრო სასწავლებელში. 1963 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია. შექმნილი აქვს ფერწერული პორტრეტები, მნიშვნელოვანი გრაფიკული ნაწარმოებები. ძირითადი ნამუშევრები: გ. ტაბიძის (1951), დ. ჭიჭინაძის (1952) და ნ. ჩიქოვანის (1957) პორტრეტები; ილუსტრაციების სერიები: „არსენას ლექსი“ (16 ფურცელი, 1957 მიიღო საკავშ. აკად. ვერცხლის მედალი), რ. კიპლინგის — „მაუგლი“ (104 ილუსტრაცია, 1960) და სხვ. „არსენას ლექსი“ (ტუში, 1964, წიგნის გაფორმების კალიგრაფიული, გრაფ. და ილუსტრაციული გადაწყვეტისათვის 1966 მიიღო პრიზი ბრნოს საერთაშ. ბიენალეზე, ხოლო 1968—მსოფლიოს საუკეთესო წიგნის გამოფენაზე ლაიფციგში).



ა. ბანძელაძე. არსენა. «არსენას ლექსის» ილუსტრაცია. 1957.

**ბანძის ბრძოლა 1658,** ბრძოლა იმერეთის მეფე ალექსანდრე III-სა და გურია-სამეგრელოს მთავრებს შორის. 1657 იმერეთის მეფე ალექსანდრე III-მ ოდიშზე ილაშქრა და მთავრად ლიპარიტ II დადიანის ნაცვლად ვამეყ ლიპარტიანი დასვა (იხ. *ვამეყ III დადიანი*). ლიპარიტი თავის ნახევარძმას ქაიხოსრო I გურიელს შეეხიზნა და ტახტის დაბრუნებისათვის მზადებას შეუდგა. მთავრებს ჯარები მიაშველეს ახალციხის ფაშამ როსტომმა და ქართლის მეფე როსტომმა. მოკავშირეებს მიემხრნენ თავადები მიქელაძე და ჭილაძე. ბრძოლა 1658 ივლისში *ბანძასთან* იმერეთის მეფისა და ვამეყ III დადიანის ჯარების გამარჯვებით დამთავრდა. ლიპარიტ II და ქაიხოსრო I ოსმალეთში გაიქცნენ, ხოლო მათი ლაშქრის დიდი ნაწილი ტყვედ ჩავარდა.

*წყარო:* ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ქ. ჩხატარაიშვილი*



ა. ბანძელაძე. არსენა. «არსენას ლექსის» ილუსტრაცია. 1966.

**ბანჯარები,** ინდონეზიაში, კ. კალიმანტანის სამხრ.-აღმ. და სამხრეთში (დაახლ. 2 მლნ. კაცი; 1973, შეფასება), აგრეთვე მალაიში (დაახლ. 100 ათ. კაცი) მცხ. ხალხი. ბ-ის ენა ახლო დგას მალაიურ ენასთან. რელიგია — ისლამი. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, კაუჩუკი, პილპილი) და თევზჭერა. განვითარებულია ხელოსნობა (ოქრომჭედლობა და სხვ.). მისდევენ აგრეთვე ალმასის მოპოვებას. ბ-ში ვითარდება კაპიტალ. ურთიერთობა (სოფლად თემური ელემენტების შენარჩუნებით). ბ-ის კულტურაზე მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინეს იაველებმა.

*ლიტ*.: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბანჯარმასინი** (Bandjarmasin), ბანჯერმასინი, ქალაქი და ნავსადგური ინდონეზიაში. სამხრ. კალიმანტანის პროვ. ადმ. ცენტრი. 281,6 ათ. მცხ. (1971). გაშენებულია მდ. ბარიტოს დელტაში (იავის ზღვიდან დაახლ. 30 *კმ*), ჭაობიან კ. ტატასზე. სახლები უმთავრესად ხიმინჯებზე დგას. სავაჭრო ცენტრი. გააქვთ ნავთობი, ხე-ტყე, რატანი, პილპილი, კაუჩუკი, აგრეთვე გუტაპერჩი, ქვანახშირი.

**ბანჯერმასინი** (Bandjermasin), ფეოდ. სამთავრო (სასულთნო) კ. კალიმანტანის (ბორნეო) სამხრ.-აღმ-ში XII—XIX სს-ში. დააარსა ინდ. ამპუ ჯატმიკამ. XIV ს-იდან მაჯაპაჰიტის იმპერიას ემორჩილებოდა. XVI ს. დასაწყისში იავის მუსლ. სამთავროს — დემაკის ვასალი გახდა. XVII ს-ში ჰოლანდ. ოსტინდურმა კომპანიამ რამდენიმე ექსპედიცია მოაწყო აქ და ბ-ს არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულებები მოახვია თავს, ხოლო 1787 მის ტახტზე თავისი მომხრე დასვა, რ-მაც ცნო კომპანიის უზენაესობა ბ-ზე. XIX ს. შუა ხანებში დაიწყო ძლიერი ანტიჰოლანდ. აჯანყება (ე. წ. ბანჯერმასინის ომი). 1860 ჰოლანდიელებმა გააუქმეს სულთნის ხელისუფლება და სამთავროს მმართველობა

**ბანტუ ენები**

სუაჰილი
ნიამვეზი
სუკუმა
კიკუიუ
კამბა
კონგო
ნგალა (ლინგალა)
ლუბა
მბუნდუ
რუნდი
რუანდა
განდა
შონა
ქოსა
ზულუ
დუალა
ევონდო
ბულუ
სუთო
ჩუანა

ჰოლანდ. ადმინისტრაციას გადასცეს. 1945-იდან ბ. ინდონეზიის რესპ. ტერიტორიის ნაწილია.

**ბანჯო** (ინგლ. banjo), გიტარის მსგავსი სიმებიანი საზწკენი საკრავი. რგოლისებრ ტანზე გადაკრული აქვს ტყავის მემბრანა. საკრავი 4–9 სიმიანია, პლექტრის მეშვეობით ჟღერს მშაფრად, მკვეთრად და ადვილად ეხშობა ხმა. თანამედროვე ბ. შექმნილია დაახლ. 1830 ამერ. ზანგების საკრავის — ბონჯას რეკონსტრუქციის შედეგად (ბ. აშშ-ში შემოვიდა XVII ს-ში დას. აფრიკიდან). მას აქვს 5 სიმი; ყელზე აღნიშნულია კილოები.



ბანჯო.

**ბანჯული** (Banjul; 1973-მდე ბ ა თ ე რ ს ტ ი), გამბიის დედაქალაქი და საზღვაო ნავსადგური. გაშენებულია კ. სენტ-მერიზე, მდ. გამბიის შესართავში (დას. აფრიკა). დაახლ. 40 ათ. მცხ. (1973). დააარსეს ინგლისელებმა 1816 (ეწოდა ბრიტ. კოლონიების მინისტრის ბათერსტის სახელი). 1965 თებერვლიდან, გამბიის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ, დედაქალაქია. ბ. ქვეყნის სავაჭრო-სამრეწვ. და საფინანსო ცენტრია. ქალაქშია დამუშავებითი მრეწვ. საწარმოების მნიშვნელოვანი ნაწილი (ზეთის გამოხდა, არაქისის გაწმენდა-დამუშავება, პომიდვრის გადამუშავება, თევზის დაკონსერვება და სხვ.). სამდინარო გემების მშენებლობა. გააქვთ არაქისი, პალმის გული, ტყავნედლეული, ცვილი. ბ. აფრიკა—აშშ-ის საჰაერო ხაზის ერთ-ერთი ძირითადი პუნქტია. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ქალაქის დიდი ნაწილი მჭიდროდაა დასახლებული, აქ ერთსართულიანი სახლებია (უმთავრესად ბამბუკისა). კეთილმოწყობილ კვარტალებში სახელმწ.-ადმ. დაწესებულებები და მაღაზიებია, გარეუბანში არის სამასწავლებლო კოლეჯი.

**ბაოანი** (საკ. სახელწ. — ბ ო უ ნ ა ნ კ უ ნ ი), ჩინეთის სახ. რესპუბლიკაში (განსუს და ცინხაის პროვინციებში) მცხ. ხალხი. რაოდ. 5 ათ. კაცი (1953, შეფასება). ბ-ის ენა განეკუთვნება მონღ. ენებს; შენარჩუნებული აქვს XIII—XIV სს. მონღ. ენის არქ. ფორმები. ფიქრობენ, რომ ბ-ის წინაპრები ამ დროს გამოეყვნენ მონღოლების ძირითად მასას. ბ-ის მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება, მესაქონლეობა. რელიგია — სუნიტური მიმართულების ისლამი (პროვინცია განსუ) და ლამაიზმი (პროვინცია ცინხაი).

*ლიტ.*: Народы Восточной Азии, М.—Л., 1965.



მ. ბაჟანი.

**ბაობაბი** (Adansonia digitata), ხე ბომბაქსისებრთა (ბაობაბისებრთა) ოჯახისა. იზრდება აფრ. სავანებში. აქვს ძალზე მსხვილი ღერო, რ-ის გარშემოწერილობა 25 *მ*-ს აღწევს, სიმაღლე 18—25 *მ*-ს. თათისებრ რთული ფოთლები გვალვიან პერიოდში სცვივა. ამ დროისათვის მწიფდება ნაყოფი, რ-იც კიტრს წააგავს. აქვს დიდი თეთრი ყვავილები. ცოცხლობს 4000—5000 წელს. ბ-ის სქელი ქერქისაგან იღებენ ბოჭკოს და ამზადებენ თოკსა და უხეშ ქსოვილებს. ნაყოფის წვნიანი მომჟავო რბილობი იჭმება. აშენებენ ტროპიკებში.



ბაობაბი.

**ბაო-დაი** (დ. 22. X. 1913), ვიეტნამის უკანასკნელი იმპერატორი (1926—45). ტახტიდან გადადგა ვიეტნამის აგვისტოს რევ. დროს 1945. რამდენიმე თვის განმავლობაში 1945—46 იყო ვიეტ. დემოკრ. რესპ. მთავრობის მრჩეველი. 1946 გაზაფხულზე გაიქცა სიანგანში (ჰონკონგი). 1949 მარტში ხელი მოაწერა შეთანხმებას საფრანგეთთან, რ-ის შედეგად საფრ. ჯარების მიერ ოკუპირებულ ვიეტნამის ტერიტორიაზე შეიქმნა მარიონეტული სახელმწიფო მისი მეთაურობით. 1955 წ. 23 ოქტ. სამხრ. ვიეტნამში ჩატარებული რეფერენდუმის შედეგად ბ-მ დაკარგა „ვიეტნამის სახელმწიფოს" მეთაურის პოსტი.

**ბაოდინი,** ც ი ნ ი უ ა ნ ი, ქალაქი ჩრდ. ჩინეთში, ხებეის პროვინციაში. დაახლ. 300 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგური პეკინ—გუანჯოუს გზაზე. სას.-სამ. იარაღების ქ-ნა. ბამბის ქსოვილების, ხელოვნური ბოჭკოს წარმოება. თამბაქოს, ერბოკარაქის, ტყავის მრეწვ., წისქვილები. სას.-სამ. და სამედ. ინ-ტები.

**ბაოთოუ,** ქალაქი ჩრდ. ჩინეთში, შიგა მონღოლეთის ავტონ. რ-ნში, მდ. ხუანხეს სანაოსნო მონაკვეთზე, სადაც მას პეკინ—ბაოთოუ—ლანჯოუს რკინიგზა უახლოვდება. 920 ათ. მცხ. (1971). ბ-ს ეკონ. განვითარება დაკავშირებულია მსხვილი მეტალ. კომბინატის მშენებლობასთან (1957—58). კომბინატი მუშაობს ადგილ. ქვანახშირსა (დაცინშანის ქვანახშირის აუზი) და რკინის მადანზე.

**ბაოძი,** ქალაქი ჩინეთში, შენსის პროვინციაში, მდ. ვეიხეს მარცხ. ნაპირზე. დაახლ. 250 ათ. მცხ. (1971). ბ-ს ეკონ. განვითარება განაპირობა მისმა მდებარეობამ ლანჯოუ—სინძიანისა და ბაოძი—ჩენდუს სარკინიგზო კვანძზე. საფეიქრო, მანქანათსაშ., ქაღალდის, ასანთის მრეწვ., თეცი.

**ბაოძია,** გლეხთა კომლების განსაკუთრებულ ერთეულებად ორგანიზაციის ადმ.-პოლიც. სისტემა ჩინეთში 1949-მდე. არსებობდა უძველესი დროიდან. ბაო 100 კომლს აერთიანებდა, ძია 1000-ს. ადმ. თანამდებობები ბ-ში მემამულეებს ეკავათ. გაბატონებული იყო ურთიერთთავდებობის და თვალთვალის წესი, რაც ექსპლუატატორთა ინტერესებს ემსახურებოდა. ფეოდალები ბ-ს გადასახადების ასაკრეფად და ოპოზიციური ელემენტების წინააღმდეგ საბრძოლველად იყენებდნენ.

**ბაპტისტები** (<ბერძნ. baptizō — ვნათლავ წყლით), ქრისტიანული სექტა, პროტესტანტიზმის ერთ-ერთი სახე. ბაპტიზმი წარმოიშვა როგორც რადიკალურ-პროტესტანტული ბურჟ. მიმდინარეობა 1609 ჰოლანდიაში ინგლ. ემიგრანტ *ინდეპენდენტებს* შორის. ბ-ის პირველი თემები 1611—12 გაჩნდა ინგლისში, ხოლო 1639 ჩრდ. ამერ. ინგლ. კოლონიებში. ბ-ის წარმოდგენით ადამიანის სულის ხსნა შეიძლება ქრისტეს პირადი რწმენით და საჭირო არაა ეკლესიის შუამდგომლობა. რწმენის ერთადერთ წყაროდ მათ „საღმრთო წერილი" მიაჩნიათ. ბ. უარყოფენ ხატებს, საეკლესიო საიდუმლოებებს, ზოგიერთ ქრისტ. დღესასწაულს, მოითხოვენ, რომ ადამიანი მოწიფულობისას მოინათლოს, უარყოფენ საეკლ. იერარქიას, თუმცა თანამედროვე ბ-ს შორის ეკლესიის და სამღვდელოების როლი იზრდება. XIX ს-ში ბაპტიზმი გავრცელდა ევროპის, აზიის, აფრ. და ამერ. უმრავლეს ქვეყნებში. ბ-ის ძირითადი მასა (90%) თავმოყრილია აშშ-ში (1966 წ. — 24 მლნ.); სამხრ. შტატებში არის უდიდესი გაერთიანება „ბაპტისტების სამხრეთის კონვენცია" (10 მლნ. კაცი), რ-იც 1845 გამოეყო ჩრდილოელ ბ-ს და სამოქალაქო ომის დროს მონობის დამცველად გამოდიოდა. ამერიკელ ბ-ს შორის არიან პოლიტ. მოღვაწეები და მსხვილი კაპიტალისტები (მაგ., ძმები როკფელერები), რ-თა მხარდაჭერით ბ. მთელ მსოფლიოში აჩაღებენ მისიონერულ საქმიანობას ბაპტიზმის გასავრცელებლად. 1905 ლონდონში შედგა ბ-ის I მსოფლიო კონგრესი, რ-ზეც შეიქმნა ბ-ის მსოფლიო კავშირი (ცენტრი ქ. ვაშინგტონში). 1966 ბ-ის მსოფლიო კავშირი აერთიანებდა 116 ქვეყნის 27 მლნ. ბაპტისტს. 1950 პარიზში დაარსდა ბ-ის ევროპის ფედერაცია, რ-იც 1966 წ. 21 ქვეყნის 1,5 მლნ. კაცს აერთიანებდა. რუსეთში ბაპტიზმი გერმანიიდან შემოვიდა XIX ს. 60-იან წწ-ში და 70—80-იან წწ-ში გავრცელდა ყუბანის, დონის, ამიერკავკ., ხერსონის, ეკატერინოსლავის, კიევის გუბერნიების გერმ. კოლონისტთა შორის, შემდეგ კი ადგილ. მოსახლეობაშიც. XIX ს. 80-იან წწ-ში ბ-მა ვოლგისპირეთშიც მოიკიდეს ფეხი. რუს ბ-თა კავშირმა 1905 მონაწილეობა მიიღო ბ-ის ლონდონის მსოფლიო კონგრესში და ბ-ის საერთაშ. ორგანიზაციის წევრი გახდა. რევოლუციამდე რუსი ბ. როგორც რუსეთში, ისე საზღვარგარეთ გამოსცემდნენ რამდენიმე ჟურნალს. 1910 რუსეთში იყო 37 ათასი ბაპტისტი; მათ 2/3-ს შეადგენდნენ გერმანელები, ლატვიელები და ესტონელები. ბ-თა თემების სათავეში იდგნენ მსხვილი ვაჭრები, რ-ებიც რევოლუციამდე კონსტ. მონარქიის მომხრეებად გამოდიოდნენ. დიდი ოქტ. სოც. რევოლუციას ბ. მტრულად შეხვდნენ, მხოლოდ 1926 „ცნეს" მათ საბჭ. მთავრობა და შესაძლებლად მიიჩნიეს ბ-ის სამსახური წითელ არმიაში. ისინი წინააღმდეგობას უწევდნენ კოლექტივიზაციის კურსსაც. 1944 ევანგელისტი ქრისტიანები, ხოლო 1945 ორმოცდაათიანელთა ნაწილი ბ-თან გაერთიანდა (თბილისელმა ორმოცდაათიანელებმა უარი განაცხადეს გაერთიანებაზე). 1963 მათ შეუერთდა მენონიტთა ნაწილი. ბ-ის სათავეშია სრულიად საკავშირო საბჭო, რ-იც 1945-იდან მოსკოვში გამოსცემს ჟურნ. „ბრატსკი ვესტნიკ". საქართველოში ბ-ის პირველი თემი ჩამოყალიბდა 1867 თბილისში (რუსეთის იმპერიაში პირველ თემად ითვლება). 1921-მდე თბილისში მოქმედ ბ-თა თემებში ქართველები არ ყოფილან. 1921 ჩამოყალიბდა ქართველ ბ-თა ჯგუფი. ღვთისმსახურება ქართ. ენაზე სრულდებოდა. პარალელურად შეიქმნა სომხ. ჯგუფიც. 1946 წ. 17 იანვ. ქართ., რუს. და სომხ. ჯგუფები გაერთიანდნენ. ბაპტიზმი, როგორც ბურჟ. იდეოლოგიის რელიგიური სახესხვაობა, პრინციპულად ეწინააღმდეგება სოციალ. მსოფლმხედველობას.

*ლიტ.*: გ ე გ ე შ ი ძ ე დ., ქრისტიანული რელიგიის სექტები და მათი იდეოლოგიის რეაქციული არსი, თბ., 1963.

*გ. მანჯგალაძე.*

**ბაპტისტერიუმი,** იხ. *სანათლავი*.

**ბაჟანი** მიკოლა (ნიკოლოზ პლატონის ძე) [დ. 26. IX. (9. X). 1904, კამენეც-პოდოლსკი], უკრაინელი საბჭ. პოეტი და საზ. მოღვაწე. უკრაინის სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1951), საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1964), სოციალ. შრომის გმირი (1974). სკკპ წევრი 1940-იდან. ნაწარმოებებს 1923-იდან აქვეყნებს. ლექსების პირველი წიგნი „მეჩვიდმეტე პატრული" (1926) სამოქალაქო ომის თემას უძღვნა. ბ-ის ადრეულ პოემებში („ჰოფმანის ღამე", 1929; „გეტო უმანში", 1930) ფუტურიზმისა და ექსპრესიონიზმის გავლენა იგრძნობა, თუმცა ამავე პერიოდში მაფიოდ იჩენს თავს ახ. საზოგადოების შექმნისათვის ბრძოლისა და შრომის თემატიკა (კრებ. „ნაგებობანი", 1929). 30-იანი წლებიდან ბ-ის პოეზია სოციალ. რეალიზმის პოზიციებზე დგება. ს. კიროვის სახეა დახატული პოემა - ტრილოგიაში „უკვდავება" (1937); ხალხთა მეგობრობას უმღერის ციკლები „ქართული ლექსები", „უზბეკური ლექსები", „ბორისლავური მოთხრობები", რ-ებიც გაერთიანდა წიგნში „იამბები" (1940). დიდი სამამულო ომის დროს ბ. რედაქტორობდა უკრ. ოკუპირებული ტერიტორიის მოსახლეობისათვის განკუთვნილ გაზეთს „ზა რადიანსკუ უკრაინუ". ომისდროინდელი ნაწარმოებებისათვის — ლექსებისათვის „ფიცი" (1941), პოემისათვის „დანილო გალიცკი"

(1942), წიგნისათვის „სტალინგრადული რვეული“ (1943) — მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1946). მშვიდობისათვის ბრძოლის თემაზეა დაწერილი ომის შემდგომი ლექსების ციკლი „ინგლისური შთაბეჭდილებანი“ (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949). პოეტის შემოქმედების ახ. საფეხურს წარმოადგენს კრებულები „მაცხოვრის კოშკთან“ (1952), „მიცკევიჩი ოდესაში“ (1957), პოემა „გაფრენა გრიგალში“ (1964; შევჩენკოს სახ. პრემია, 1965), „ოთხი მოთხრობა იმედზე“ (1967) და სხვ. ბ-მა უკრაინულ ენაზე თარგმნა „ვეფხისტყაოსანი“ (1937; რუსთაველის სახ. პრემია, 1966), „დავითიანი“ (1949), ნ. ბარათაშვილის, ა. წერეთლის, ვაჟა-ფშაველას, გ. ტაბიძის, გ. ლეონიძის, ს. ჩიქოვანის, ი. აბაშიძისა და სხვათა ლექსები. ბ. არის უკრ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორი, სსრკ II—V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით. 1967-იდან სსრკ მწერალთა კავშირის მდივანია.

*თხზ.*: Твори, т. 1—2, К., 1965; რჩეული, თბ., 1956; ლექსები, თბ., 1964; გაფრენა გრიგალში, თბ., 1970.

*ლიტ.*: ა ფ ხ ა ი ძ ე შ., ქართველი ხალხის მეგობარი, მის წგ.: კრიტიკული წერილები, თბ., 1959. *ო. ბაქანიძე.*

**ბაჟბეუქ-მელიქიანი** (ბ ა ჟ ბ ე უ ქ-მ ე ლ ი ქ ო ვ ი) ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [30. VIII (11. IX). 1891, თბილისი,—20. VII. 1966, იქვე], სომეხი საბჭოთა ფერმწერი. ცხოვრობდა საქართველოში. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1961). სწავლობდა თბილისის სამხატვრო სასწავლებელში (1906—10), პეტერბურგის სამხატვრო აკადემიაში (1910—12). ასწავლიდა თბილისის სახელოსნო სასწავლებელში (1922—29), თბილისის სამხატვრო აკადემიაში (1929—38). ბ-ის ნამუშევრებს ახასიათებს ფერწერილობა, დახვეწილი კოლორიტი, ლირიზმი და შინაგანი სითბო. მთავარი ნამუშევრები: „წისქვილი ორთაჭალაში“ (1930), ავტოპორტრეტი (1935, ორივე — სომხ. სურათების გალერეა, ერევანი), „მწვანე თუთიყუში“ (1933), სურათების ციკლი „ცირკი“ (1930—40), „მიტოვებული“ (1942, ყველა კერძო კოლექცია), „საჩუქარი ფრონტისათვის“ (1944), „ქალიშვილი ყვავილით“ (1946, ორივე — საქ. სსრ ხელოვნების მუზეუმი, თბილისი).

**ბაჟენოვი** ვასილი ივანეს ძე [1 (12). III. 1737 ან 1738; სოფ. დოლსკოე, მალოიაროსლავეცის მახლობლად (სხვა მონაცემებით — მოსკოვი), — 2 (13). VIII. 1799, პეტერბურგი], რუსი არქიტექტორი, მხატვარი, არქიტექტურის თეორეტიკოსი და პედაგოგი.კლასიციზმის წარმომადგენელი. სწავლობდა მოსკოვში დ. უხტომსკისთან (1753—55) და მოსკ. უნტ-ში (1755); პეტერბურგში ს. ჩევაკინსკისთან(1756-იდან), სამხატვრო აკადემიაში ა.კოკორინოვთან და ჟ. ბ. ვალენ-დელამოტთან, შემდეგ, როგორც პეტერბ. სამხატვრო აკად. პენსიონერი,—პარიზის ნატიფი ხელოვნების სკოლაში(1760—62); 1762—64 დაჰყო იტალიაში, სადაც აირჩიეს რომის წმ. ლუკას სახ. აკად. პროფესორად, ბოლონიისა და ფლორენციის სამხატვრო აკადემიების წევრად. 1765 დაბრუნდა სამშობლოში, სადაც იმავე წელს მიიღო აკადემიკოსის წოდება, ხოლო 1799-იდან პეტერბ. სამხატვრო აკად. ვიცე-პრეზიდენტი გახდა. ბ-მა, პირველმა რუს არქიტექტორთაგან, შენობა გაიაზრა როგორც სივრცის მაორგანიზებელი მოცულობითი კომპოზიცია. ბ. ავტორია მოსკოვის კრემლის სასახლის პროექტისა (1767—75), რ-ითაც გათვალისწინებული იყო აგრეთვე მთელი ანსამბლისა და წითელი მოედნის რეკონსტრუქცია. გრანდიოზულ სასახლეს დამხმარე კორპუსებით, მოედნებისა და მაგისტრალების მთელი სისტემით, სრულიად უნდა შეეცვალა კრემლის სახე. პროექტს ეკატერინე II-მ მხარი არ დაუჭირა და იგი არ განხორციელდა. ბ-ის ნამუშევართაგან აღსანიშნავია: მოსკოვში — პაშკოვისა (1784—86, ამჟამად სსრ კავშირის ვ. ი. ლენინის სახელობის ბიბლიოთეკა, ძველი შენობა) და დოლგოვის (1770) სახლები, ყოველთა მწუხარეთა ეკლესიის სატრაპეზო და სამრეკლო, იუშკოვის სახლი (1780-იანი წწ.). ცარიცინის საზაფხულო სასახლის კომპლექსი (1775—85) და კარის ეკლესია ბიკოვოში, მოსკოვის მახლობლად (1782—89), მიხეილის ციხე-დარბაზის პროექტი პეტერბურგში (1792—96, ააშენეს 1797—1800 ვ. ბრენამ და ე. სოკოლოვმა). ბ-ის რედაქციით გამოვიდა *ვიტრუვიუსის* რუსული თარგმანი. მან შექმნა აგრეთვე არქიტექტორთა ჯგუფი და სკოლა კრემლის სასახლის ნაგებობათა ექსპედიციასთან.

**ბაჟი,** სახელმწ. ფულადი მოსაკრებელი, რითაც იბეგრება შემოტანილი, გატანილი და ტრანზიტული საქონელი, ქონება და სხვადასხვა ფასეულობა, აგრეთვე მოქალაქეები სახელმწ. მართვის ორგანოებისა და სასამართლოების მიერ გაწეული მომსახურებისათვის.

ბ-ს კრეფენ სახელმწიფოთა შორის შეთანხმებით, მრავალმხრივი და ორმხრივი ხელშეკრულებითა და ქვეყნის ცალმხრივი კანონმდებლობით (ავტონ. საბაჟო ტარიფი) დაწესებული განაკვეთების მიხედვით. არსებობს დიფერენციული, მფარველობითი და პრეფერენციული ბ. დ ი ფ ე რ ე ნ ც ი უ ლ ი ბ-თვის დამახასიათებელია ერთსა და იმავე საქონელზე სხვადასხვა საბაჟო განაკვეთები (ნომინალური, შეღავათიანი, მინ., შუალედური, მაქს.). მ ფ ა რ ვ ე ლ ო ბ ი თ ბ-ს იყენებენ ეროვნ. ეკონომიკის სტიმულირებისათვის და უცხოეთის კონკურენციისაგან მის დასაცავად. პ რ ე ფ ე რ ე ნ ც ი უ ლ ი ბ. განსაკუთრებით შეღავათიანი ბ-ა ყველა საქონლის ან საქონელთა ჯგუფისათვის. კაპიტალ. ქვეყნებში ბ. გავლენის სფეროს გაფართოების და გასაღების ბაზრების დაპყრობის, პროტექციონიზმის გაძლიერებისა და სატარიფო ბარიერების გადალახვის ერთ-ერთი ფორმა და დისკრიმინაციული საერთაშ. ვაჭრობის მნიშვნელოვანი იარაღია. ბ-ს აწესებენ ცალკეულ საქონელზე ან საქონელთა ჯგუფზე. ამოღების წესის მიხედვით ბ. არის ა დ ვ ა ლ ო რ უ ლ ი (შემოტანილი საქონლის ფასის ფიქსირებული პროცენტის ოდენობით) და ს პ ე ც ი ფ ი კ უ რ ი (შემოტანილი საქონლის წონის ან ზომის ერთეულიდან ან ცალებიდან).

სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში ბ. საგარეო ვაჭრობის რეგულირების, კაპიტალ. ქვეყნებთან თანაბარუფლებიანი და ურთიერთხელსაყრელი სავაჭრო ურთიერთობის დამყარებისა და გაფართოების, სოციალ.ეკონომიკაზე მსოფლიო კაპიტალ. ბაზრის სტიქიური ზემოქმედებისაგან დაცვის საშუალებაა. სსრკ-ში საბაჟო გადასახადი დადგენილია 1961 საბაჟო ტარიფების შესაბამისად. სოციალ. ქვეყნებში დაბალია საბაჟო განაკვეთების საშ. დონე, მაგ., სსრკ-ში იგი 2—3-ჯერ დაბალია, ვიდრე აშშ-ში, საფრანგეთში, გფრ-ში. სსრკ-ში შემოღებულია შეღავათები მოსაზღვრე მეზობელი აღმ. ქვეყნებიდან შემოტანილ საგნებზე, უბაჟო ვაჭრობა აზიის, აფრ. და ლათ. ამერ. განვითარებად ქვეყნებთან. არ იბეგრება სამეცნ. და სასწ. მიზნით შემოზიდული ტვირთი.

შიგასახელმწიფო ბ-ს იხდიან მოქალაქეები, რ-ებიც ერთმანეთთან ან სახელმწ. მართვის ორგანოებთან ამყარებენ განსაზღვრულ სამეურნეო-სამართ. ურთიერთობებს. სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში შიგასახელმწიფო ბ., ანუ სახელმწ. მისაგებელი, არის საწარმოთა, დაწესებულებათა, ორგანიზაციათა და ცალკეულ მოქალაქეთა ინტერესებისათვის სახელმწ. არბიტრაჟის, სასამართლოს, ნოტარიუსის, მმაჩის ბიუროს, მილიციის, სასოფლო და სადაბო საბჭოების მიერ გაწეული მომსახურების გადასახდელი და ადგილ. ბიუჯეტში შედის.

ვ. ბ ა ჟ ე ნ ო ვ ი. მოსკოვის კრემლის სასახლის ხის მოდელი. ფრაგმენტი. 1773. ა. შჩუსევის სახ. არქიტექტურის სამეცნიერო-კვლევითი მუზეუმი. მოსკოვი.

ქართ. წყაროებში ტერმინი „ბ.“ პირველად XI ს-ში იხსენიება (გიორგი II-ის სიგელი შიომღვიმის მონასტრისადმი 1072). ადრე ბ-ს (სახარების ქართ. თარგმანში) ზუერი (ზუერი) ერქვა. ფეოდ. საქართვ. ეკონომიკაში ბ. არაპირდაპირი გადასახადის მნიშვნელოვანი წყარო იყო. XI—XIV სს. საქართველოში გაძლიერდა საშინაო და განსაკუთრებით საგარეო ვაჭრობა სირიასთან, ეგვიპტესთან, ბიზანტიასთან, რუსეთთან, ინდოეთთან და სხვ. საბაჟო საქმეს საგანგებო მოხელე — ბურტა, ხოლო შემდეგში მეჭურჭლეთუხუცესი განაგებდა. იმ დროს საქართველოში მფარველობითი და დიფერენც. ბ. არსებობდა. მაგ., კავკ. მთიანეთის მთელი რიგი ხალხები ბ-გან განთავისუფლებული იყვნენ. XVIII ს. 50-იან წლებში აღდგა რუსეთ-საქართვ. დამაკავშირებელი (ე. წ. ოსეთის) გზა, გაცხოველდა ვაჭრობა, შემოღებულ იქნა შეღავათიანი — 4—5% საბაჟო ტარიფები მაშინ, როცა ასეთი ტარიფები ირან-ოსმალეთთან 15%-ს აღემატებოდა. საქართველოს რუსეთთან შეერთების შემდეგ ცარიზმი ატარებდა საკუთარ საფინანსო და საბაჟო პოლიტიკას, რაც ქვეყნის ეკონ. დამორჩილებით, ქართ. ფულის გაუქმებით დაიწყო. 60-იანი წლებიდან ცარიზმის საბაჟო პოლიტიკა საქართველოში მტკიცედ დამკვიდრდა.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., ერთი უძველესი საბაჟოს ადგილმდებარეობისათვის საქართველოში, მის წგ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგ. 1, თბ., 1964; გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., ქართული საბაჟო ტარიფი, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», ნაკვ. 4; კ ა პ ა ნ ა ძ ე დ., წარსულის მაცნეები, თბ., 1965. *ა. იოსელიანი.*

ა. ბ ა ჟ ბ ე უ ქ-მ ე ლ ი ქ ი ა ნ ი. «ქალიშვილის პორტრეტი». 1963. კერძო ოჯახის კუთვნილება. ერევანი.

ვ. ბაჟენოვი.

**ბაჟოვი** პაველ პეტრეს ძე [15 (27). I. 1879, სისერტი, ეკატერინბურგის (ახლანდ. სვერდლოვსკის) მახლობლად,— 3. XII. 1950, მოსკოვი], რუსი საბჭოთა მწერალი. სკპ წევრი 1918-იდან. მონაწილეობდა სამოქალაქო ომში. თავის პირველ წიგნში „ურალის ამბები“ (1924) და ნარკვევების სხვა კრებულებში ასახა რევოლუციისა და სამოქალაქო ომისდროინდელი ურალი და ციმბირი. ბ-ის მთავარი ნაწარმოებაა თქმულებათა კრებ. „მალაქიტის კოლოფი“ (1939; სსრკ სახელმწ. პრემია, 1943), რ-იც შექმნილია ურალური ფოლკლორის საფუძველზე. კრებ. შემდეგში ბ-მა შეავსო ახალი ფოლკლორული მასალით. ამ თქმულებათა საფუძველზე შეიქმნა კინოფილმი „ქვის ყვავილი“ (1946), ს. პროკოფიევის ბალეტი „თქმულება ქვის ყვავილზე“ (დაიდგა 1954), მუსიკის, ქანდაკებისა და ფერწერის მრავალი ნიმუში. ბ. იყო სსრკ II—III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

*ლიტ.*: К у з н е ц о в а Н. В., Павел Петрович Бажов (1879—1950). Биобиблиографический указатель, [Свердловск], 1960.

პ. ბაჟოვი.

**ბარაბაში** იაკობ თედორეს ძე (გ. 1658), ზაპოროჟიეს სეჩის კოშევოი ატა-

მანი 1657—58. მ. პუშკართან ერთად 1657—58 სათავეში ჩაუდგა აჯანყებას უკრაინაში ჰეტმან ი. *ვიგოვსკის* წინააღმდეგ, რ-იც უკრაინის რუსეთისაგან მოწყვეტას და პოლ. ფეოდალთა ბატონობის აღდგენას ცდილობდა. ვიგოვსკიმ ტყვედ ჩაიგდო და სიკვდილით დასაჯა.

**ბარაბინსკი,** ქალაქი (1917-იდან) რსფსრ ნოვოსიბირსკის ოლქში, ბარაბის სტეპზე, ციმბირის რკინიგზის მაგისტრალზე, ნოვოსიბირსკიდან 300 *კმ.* სარკინიგზო შტოთი (12 *კმ*) დაკავშირებულია ქ. კუიბიშევთან (ყოფილი კაინსკი). 37 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო ტრანსპორტის საწარმოები. საშენი მასალის წარმოება. კვების, ლითონდასამუშ., სამკერვალო მრეწვ., სამედ. და მუს. სასწავლებლები. ბ. დაარსდა XIX ს. 90-იან წ-ში ციმბირის რკინიგზის მშენებლობასთან დაკავშირებით.

**ბარაბის სტეპი,** ტყესტეპიანი ვაკე დას. ციმბირის სამხრ. ნაწილში, ობ-ირტიშის წყალგამყოფზე, რსფსრ ნოვოსიბირსკისა და ომსკის ოლქებში. ფართ. დაახლ. 117 ათ. *კმ*². სიმაღლე 100—150 *მ.* ვაკის სამხრ. ნახევარში მკვეთრადაა გამოხატული პარალელური ამაღლებანი — „გრივები“, რ-ებზეც მდელოს სტეპები და ნაირბალახოვანი მდელოებია. დადაბლებულ ადგილებში მლაშე და მტკნარი ტბები (ჩანი, უბინსკოე, სარტლანი და სხვ.), სფაგნუმის ჭაობები და მლაშობი მდელოებია. ბ. ს. სარძევე მეცხოველეობისა და მიწათმოქმედების მნიშვნელოვანი რ-ნია.

**ბარა-ბოდო,** ხალხთა ჯგუფი ჩრდ.-აღმ. ინდოეთში (უმთავრესად ასამში). რაოდ. დაახლ. 1,6 მლნ. კაცი (1971, შეფასება). ბ.-ბ-ს ენები წარმოადგენს ჩინურ-ტიბეტურ ენათა ოჯახის ტიბ.-ბირმ. შტოს ბირმის ჯგუფში შემავალ ცალკე ქვეჯგუფს. ბ.-ბ-ში შედარებით დიდი ქვედანაყოფებია გარო, კაჩარი, დიმასა. ბ.-ბ. წარმოადგენს ტიბეტ-ბირმის მოსახლეობის ერთ-ერთ უძველეს ჯგუფს, რ-მაც შეაღწია ინდ. ტერიტორიაზე. ისინი ასამში, როგორც ჩანს, ჯერ კიდევ ძვ. წ. II ათასწლეულში დასახლდნენ. XIII—XV სს-ში ბ.-ბ. ჯგუფის ხალხმა ასამსა და ჩრდ. ბენგალში შექმნა რამდენიმე ადრინდ.-კლასობრივი სახელმწ. გაერთიანება, რ-ებიც სასტიკ ბრძოლას ეწეოდნენ აქ შემოჭრილი ახომების (ბირმ. შანები) წინააღმდეგ. სოც. წყობაში ბ.-ბ-მ შეინარჩუნა მატრიარქალურ-გვაროვნული ურთიერთობის ელემენტები. რელიგია — ანიმიზმი და ნაწილობრივ ინდუიზმი. მთავარი საქმიანობაა ნადირობა და მიწათმოქმედება.

*ლიტ.*: Народы Южной Азии, М., 1963.

**ბარათაული,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში, მდ. ვანისწყლის (აჭარისწყლის აუზი) მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., გომარდული, ვანი, ზემო ხევი, წანკალაური). ზ. დ. 880 *მ,* შუახევიდან 19 *კმ.* ა. ჯაფარიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა, მესიმინდეობა, მეხილეობა, მებოსტნეობა), ხე-ტყის სახერხი ქ-ნა. საშ. სკოლა-ინტერნატი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბარათაშვილები,** ფეოდალური საგვარეულო XV—XIX სს. საქართველოში. გვარის ფუძემდებელი იყო ბარათა *ქაჩიბაძე* (ქაჩიბაძე), რ-ის შვილები, XV ს. II ნახევრის მოღვაწენი, ჯერ კიდევ ქაჩიბაძის გვარს ატარებდნენ, მათი ჩამომავლები კი XV ს. ბოლოდან უკვე ბ-ად იწოდებიან. ბ-ის სამფლობელო საბარათიანო XV ს. ბოლოსათვის ძირითადად ალგეთის, ქციისა და მაშავერის ხეობებს მოიცავდა (ამ ხეობებში სხვა ფეოდალებიც ფლობდნენ ყმა-მამულს). მათ ეკუთვნოდათ ასობით სოფელი, ჰყავდათ დაახლოებით 250—300 აზნაური და 2500—3000 კომლი გლეხი. სამფლობელოს ცენტრი სამშვილდე იყო. ციხესიმაგრეები და სასახლეები ჰქონდათ აგრეთვე დმანისში, დარბაზჭალაში, ტბისში, ენაგეთში და სხვ. მათი საგვარეულო მონასტრები და სასაფლაო იყო ფიტარეთისა და გუდარეხის მონასტრები, დმანისის ღვთისმშობლისა და სოფ. ქედის ეკლესიები. ბ. XVI—XVII სს-ში ქართლის ხუთ დიდებულ თავადთა შორის ერთ-ერთი პირველნი იყვნენ და დიდ როლს ასრულებდნენ ქართლის სამეფოს პოლიტიკურ ცხოვრებაში. ბ-ის გვარის წარმომადგენლები იყვნენ მეწინავე სადროშოს — სომხით-საბარათიანოს სარდლები, მათ ხშირად ეჭირათ აგრეთვე სახლთუხუცესის, მდივანბეგებისა და სხვ. სახელოები. XVI—XVII სს-ში ბ-ს გამოეყვნენ და ცალკე ფეოდ. საგვარეულოებად ჩამოყალიბდნენ გოსტაშაბიშვილები, გერმანოზიშვილები, ზურაბიშვილები, აბაშიშვილები, ორბელიშვილ-ყაფლანიშვილები, ფალავან-ხოსროშვილები, იარალიშვილები და იოთამიშვილები. თვით ბ. XVII ს. II ნახევრიდან დაქვეითდნენ და პირველობა ყაფლანიშვილებს დაუთმეს. ბ-ის საგვარეულოს ცნობილი წარმომადგენლები იყვნენ: ბარათა *ბარათაშვილი,* მიხეილ *ბარათაშვილი,* ნიკოლოზ *ბარათაშვილი,* სულხან *ბარათაშვილი* და სხვ.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955; ჯანაშია ს., ბარათაშვილთა გენეალოგიისათვის, შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952.

*გ. ჯამბურია.*

**ბარათაშვილი** ბარათა (გ. დაახლ. 1626), ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე, მეწინავე სადროშოს (სომხით-საბარათიანოს) სარდალი. თავდაპირველად ერთგულობდა სიმონ II-ს. მხარს უჭერდა ზურაბ არაგვის ერისთავს მთიულ-მოხევეთა წინააღმდეგ ბრძოლაში. 20-იანი წწ. დასაწყისში ამოწყვიტა თავისი სახლიკაცები (სიკვდილს გადარჩა ყაფლან ბარათაშვილი, რ-იც ირანში გაიქცა) და მათ მამულებს დაეპატრონა. იბრძოდა ირანელების წინააღმდეგ. გ. სააკაძესთან ერთად მონაწილეობდა მარტყოფისა და მარაბდის ბრძოლებში. სიმონ II-მ ბ. სარდლის თანამდებობიდან გადააყენა და სარდლად ქაიხოსრო ბარათაშვილი დანიშნა. ბ. 1625 ბოლოს გ. სააკაძესთან ერთად დას. საქართველოში გადავიდა, 1626 შემდეგ ცოცხალი არ ჩანს (ვახუშტის მიხედვით, ბ. მოაკვლევინეს ყაფლან ბარათაშვილმა და აბას I-მა თაფარავნის ტბასთან). ბ-ის მამულები სიმონ II-მ ყაფლან ბარათაშვილს უწყალობა.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955.

*გ. ჯამბურია.*

**ბარათაშვილი** გიორგი, XIX ს. 50—60-იანი წლების ქართველი მწერალი, მთარგმნელი, კრიტიკოსი. მისი თხზულებები იბეჭდებოდა ჟურნ. „ცისკარში“. ბ. გამოეხმაურა ილია ჭავჭავაძის წერილს «როოდე სიტყვა თავად რევაზ შალვას ძის ერისთავის კაზლოვიდამ „შეშლილის“ თარგმანზედა» სტატიით „წერილი რედაქტორთან“ („ცისკარი“, 1861, № 5—6), რ-შიც შეეცადა გაეკრიტიკებინა ილიას შეხედულებანი „მამათა“ ლიტ.-ესთეტ. პოზიციიდან (იხ. „*მამებისა“ და „შვილების“ ბრძოლა*).

*თხზ.*: [წიგნში] ქართული ლიტერატურული კრიტიკის ისტორიისათვის, ს. ხუციშვილის წინასიტყვაობითა და შენიშვნებით, [ტ.] 1, თბ., 1954.

*ლიტ.*: ჭუმბურიძე ჯ., ქართული კრიტიკის ისტორია, [ტ.] 1, თბ., 1974.

*ს. ხუციშვილი.*

**ბარათაშვილი** ზურაბ, XVII ს. I ნახ. ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე, მეწინავე სადროშოს (სომხით-საბარათიანოს) სარდალი (იხსენიება 1634, 1637 საბუთებში). სარდლობა უნდა მიეღო სიმონ II-ის მეფობის ბოლო ხანებში, ქაიხოსრო ბარათაშვილის შემდეგ. ერთგულობდა როსტომ მეფეს. ზურაბი იყო ბარათაშვილთა ერთი შტოს—ზურაბიშვილთა გვარის ფუძემდებელი. ყმა-მამული სასახლითა და ეკლესია-მონასტრით ჰქონდა კაზრეთში, რ-იც შემდეგ ზურაბიშვილთა სამფლობელოს, საზურაბიშვილოს, რეზიდენცია გახდა.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955.

*გ. ჯამბურია.*

**ბარათაშვილი** თომა ავთანდილის ძე, XVIII ს. I ნახევრის ქართველი პოეტი. 1724 თავის ძმასთან, ცნობილ პოეტთან მამუკა ბარათაშვილთან ერთად რუსეთში გახიზნულ ვახტანგ VI-ს გაჰყვა ამალაში. 1740-იან წლებში რუს. საგარეო საქმეთა კოლეგიის დიპლომატ-კურიერი იყო. ბ-ის პოეტური მემკვიდრეობიდან ცნობილია რამდენიმე ლექსი, რ-ებშიც უცხოეთში გადახვეწილი ადამიანის სევდაა გამოხატული. დავით გურამიშვილი ბ-ს დასესხებია ერთ სასიმღერო კილოს („ხმას“) და ლექსიც მიუძღვნია მისთვის.

*ლიტ.*: ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966.

*გ. მიქაძე.*

**ბარათაშვილი** იესე ოსეს ძე (ოსეშვილი) (10. X. 1728—11. VIII. 1786), ქართველი მწერალი, ქართლ-კახეთის სამეფოს მდივანბეგი. ბ-ის მამა — დეკანოზი ოსე (გვარად მიქაძე) სიონის ეკლესიის მღვდელი იყო. 1750-იდან იესე თეიმურაზ II-ის მეუღლის — ანახანუმის მდივანია, შემდეგ — მოლარეთუხუცესი. 1758 ამ თანამდებობიდან გადააყენეს და დატოვეს კალიგრაფ-მდივნად. 1762 ერეკლე II-მ სამეფო მდივნის თანამდებობა უბოძა, ხოლო 1764 წ. 25 ივნ. — თავადობა და ბარათაშვილის გვარი. შემდეგში მოღალატე თავადებთან კავშირი დასწამეს და 1776 მდივნობიდან გადააყენეს, წაართვეს თავადობა, მამული, ყმები და ტფილელის ყმად აქციეს. 1777 დარეჯან დედოფლის მხარდაჭერით ისევ მდივანბეგად დანიშნეს. ახალციხეში მიმავალი ბ. გზაში ლეკებმა მოკლეს.

ბ-ს ეკუთვნის ისტ.-ლიტ. ძეგლი „ცხოვრება-ანდერძი“. ნაშრომი მნიშვნელოვანი წყაროა XVIII ს. II ნახევრის ქართლ-კახეთის სამეფოს სოც.-ეკონ. და პოლიტ. ისტორიისათვის. ბ. ტიპური წარმომადგენელია მეფის სამსახურში დაწინაურებული მემამულისა, რ-ის იდეალია მეფის ძლიერი ცენტრალიზებული ხელისუფლება. ბ-ის ლიტ. თხზულებებიდან ცნობილია ომონიმური რითმებით გაწყობილი „ლექსნი სამიჯნურონი“ (ხელნ. Q—318). ანტონ კათალიკოსის ცნობით, ბ-ს ლექსად აღუწერია ქეთევან დედოფლის ცხოვრება. ამ თხზულებას ჩვენამდე არ მოუღწევია. ვარაუდობენ, რომ მასვე ეკუთვნის ლექსთა კრებული „ნარგიზოვანი“.

*თხზ.*: ცხოვრება-ანდერძი, ა. იოსელიანის გამოც., თბ., 1950.

*ლიტ.*: იოანე ბატონიშვილი, მცირე უწყება ქართველთა მწერალთათვის, ტფ., 1913; იოსელიანი ა., მე-18 საუკუნის ქართული კომედიური დიალოგი, «ლიტერატურა და ხელოვნება», 1945, 22 სექტ.

*ა. იოსელიანი.*

**ბარათაშვილი** იოსებ ალექსანდრეს ძე (4. XI. 1874—1940), ქართველი ადვოკატი და საზ. მოღვაწე. 1917-მდე გამოდიოდა დამცველად პოლიტ. საქმეებზე (მაგ., არსენ ჯორჯიაშვილის საქმე), სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. რუს. პირველი სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი. სათათბიროს დაშლის შემდეგ *ვიბორგის მოწოდებაზე* ხელის მოწერისათვის დააპატიმრეს. ბ. მონაწილეობდა რევოლუციამდელი ქართ. კულტ.-საგანმან. საზოგადოებების საქმიანობაში (*ქართული დრამატული საზოგადოების* გამგეობის თავ-რის — აკაკი წერეთლის მოადგილე). საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ეწეოდა ადვოკატობას, 1922—37 იყო საქ. სსრ დამცველთა კოლეგიის წევრი.

**ბარათაშვილი** მამუკა ავთანდილის ძე, XVIII ს. I ნახევრის ქართველი პოეტი. 1724 რუსეთში გახიზნულ ვახტანგ VI-ს გაჰყვა ამალაში, ერთხანს ასტრახანში იყო, 1728 მონაწილეობდა რუსეთის მთავრობის მიერ შაჰ-თამაზთან წარგზავნილ დიპლ. მისიაში. 1730-იან წლებში ბ. იყო მოსკოვში, სადაც 1731 დაწერა პოეტიკური ტრაქტატი „ლექსის სწავლის წიგნი“ („ჭაშნიკი“). ეს თხზულება ქართ. ლექსის შესწავლის პირველი ცდაა. ავტორი განიხილავს მხატვრული ნაწარმოების ფორმისა და შინაარსის ურთიერთობას, არკვევს ქართ. ლექსის საზომებსა და აგებულებას. ბ. ეხება პოეზიის დიდაქტ. ფუნქციასაც, განსაზღვრავს მის თემატიკას. ბ-ის ესთეტ. შეხედულებანი პოეზიის უტილიტარული ხასიათის აღიარებითაა გაპირობებული. 1732 ბ-მა ვახტანგ VI-ის ბრძანებით გალექსა საგმირო-სათავგადასავლო თხზულების „რუსუდანიანის“ (XVII ს.) II თავი, რ-საც ეწოდა „ჯიმშედიანი“. ბ-მა განავითარა ძვ. ქართ. საკარო პოეზიის ტრადიციები — 1734 დაწერა 63-სტროფიანი ოდა „ქება მეფისა ბაქარისა“; მის კალამს ეკუთვნის ვახტანგ VI-ისადმი მიძღვნილი სახოტბო ლექსი „იამბიკო“. 1736 ქართ. თავადაზნაურობის დავალებით ბ. პეტერბურგში ეახლა რუსეთის იმპერატორს ანა იოანეს ასულს და სთხოვა ვახტანგ VI სამშობლოში დაებრუნებინა. ვახტანგ VI-ის გარდაცვალების (1737) შემდეგ ბ. რუსეთის ქვეშევრდომი გახდა. ბ. ქართ. ემიგრანტული მწერლობის თვალსაჩინო წარმომადგენელია. მისი შემოქმედება გამსჭვალულია ღრმა სევდით, რაც სამშობლოს უნუგეშო მდგომარეობითა და პოეტის ტრაგიკული ცხოვრებითაა გამოწვეული. აქვს სატრფიალო-სამიჯნურო ლექსებიც.

*თხზ.*: თხზულებათა სრული კრებული, თბ., 1969.

*ლიტ.*: მიქაძე გ., მამუკა ბარათაშვილი, თბ., 1958; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966. *გ. მიქაძე.*

**ბარათაშვილი** მარიკა (მარიამ) გერვასის ასული (დ. 7.IV. 1908, ქ. ჭიათურა), ქართველი საბჭოთა პოეტი, დრამატურგი. საქ. სსრ ხელოვნების დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1966-იდან. 1945 დაამთავრა თსუ-ს დაუსწრებელი პედ. სექტორის ფილოლ. ფაკ-ტი. 1965-იდან ჟურნ. „საქართველოს ქალის“ რედაქტორია. მისი პირველი ლექსი 1936 გამოქვეყნდა, ლექსების პირველი კრ. —1945. დიდი პოპულარობა მოიპოვა ბ-ის პიესამ „ჭრიჭინა“ (1950, მარჯანიშვილის სახ. თეატრი), რ-იც დადგა სსრ კავშირისა და უცხოეთის ბევრმა თეატრმა, ითარგმნა რუს., უკრ., იტალიურ, ესპანურ, ჩინურ და სხვ. ენებზე. აღსანიშნავია ბ-ის ლექსთა კრ-ები: „ლექსები“ (1948), „საპონელა“ (1958), „დღე დღევანდელი“ (1969), საბავშვო ლექსებისა და პოემების კრ-ები „ნანული“ (1941), „სოფელა. თინა და ჭიანჭველები“ (1949) და სხვ. ჩვენი რესპუბლიკის თეატრების სცენაზე დაიდგა ბ-ის პიესები „ჩემი ყვავილეთი“, „სართულები“, „მაღალი ოცნება“, „რატომ?“, „სიყვარულის წისქვილი“, „ჩქარი მატარებელი“ და სხვ. ბ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ჭრიჭინა. პიესები, თბ., 1962.

**ბარათაშვილი** (ბარათაევი) მიხეილ პეტრეს ძე (25. I. 1784, სიმბირსკი,— 30. VII. 1856, ს. ბარატაევკა, სიმბირსკის გუბ.), ქართველი ისტორიკოსი, ქართული მეცნიერული ნუმიზმატიკის ფუძემდებელი, ქართული და აღმოსავლური მონეტების კოლექციონერი. 1820—1835 ბ. იყო სიმბირსკის თავადაზნაურობის წინამძღოლი. ამ პერიოდში სიმბირსკში დაარსა მასონთა ლოჟა „სათნოების გასაღების“ სახელწოდებით. 1826 დააპატიმრეს დეკაბრისტების აჯანყებასთან დაკავშირებით, მაგრამ მამხილებელი მასალის უქონლობის გამო (ბ-მა მოსპო თავისი მიმოწერა და სხვა საბუთები) მალე გაათავისუფლეს. დეკაბრისტებთან მისი იდეური სიახლოვე ეჭვგარეშეა.

ძვ. ქართ. მონეტების აღწერა, კლასიფიკაცია და დათარიღება მოცემულია ბ-ის ფუნდამენტურ ნაშრომში „საქართველოს სამეფოს ნუმიზმატიკური ფაქტები“ (სპბ., 1844, რუს. და ფრანგ. ენებზე), რისთვისაც არჩეულ იქნა პარიზის მეცნ. აკად. წევრად. ამ ნაშრომით საფუძველი ჩაეყარა ქართ. ნუმიზმატიკის მეცნ. ტერმინოლოგიასაც. ბ-მა გამოიგონა და გამოიყენა ძვ. მონეტების ზუსტი პირების დამზადების ხერხი. ქართ. ისტორიოგრაფიაში მან პირველმა მიაქცია ყურადღება VI ს. კლასიკურ საისტორიო წყაროებში დაცულ ცნობას ქ. თბილისის შესახებ. ბ-ის ისტორიოგრაფიულ მემკვიდრეობას გასდევს ღრმად პატრ. და პროგრ. კონცეფცია ქართველთა და საქართველოს ერთიანობის შესახებ. ნ. ბარათაშვილმა მას მიუძღვნა ლექსი „საფლავი მეფის ირაკლისა“.

*ლიტ.*: კაპანაძე დ., ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969; Пахомов Е. А., Монеты Грузии, Тб., 1970. *ა. აფაქიძე.*

**ბარათაშვილი** ნიკოლოზ მელიტონის ძე (4. XII. 1817, თბილისი, — 21. X. 1845, განჯა, ახლანდ. კიროვაბადი), ქართველი პოეტი. დაიბადა გაღარიბებული არისტოკრატის, იმპერატორის ერთგული მოხელის ოჯახში. დედა — ეფემია, და გრ. ორბელიანისა, ერეკლე II-ის შვილიშვილი იყო. თბილისის კეთილშობილთა გიმნაზიაში (1827 — 1835) ბ-ის მასწავლებელი იყო ს. დოდაშვილი, რ-მაც განსაკუთრებული გავლენა მოახდინა მის მსოფლმხედველობაზე. გიმნაზიის დამთავრების შემდეგ ბ. ამაოდ ოცნებობდა უმაღლესი განათლების მისაღებად რუსეთს გამგზავრებაზე. ეს გეგმა ჩაეშალა უსახსრობის გამო, რასაც მაშინ მ. ბარათაშვილის ერთდროოს წარჩინებული ოჯახი განიცდიდა. განუხორციელებელი დარჩა აგრეთვე, კოჭლობის მიზეზით, პოეტის განზრახვა მოქმედ არმიაში განწესებისა. მიუხედავად ღრმა სულიერი დეპრესიისა, რ-იც შეინიშნებოდა ქართ. საზოგადოებრივ ცხოვრებაში 1832 წლის შეთქმულების ჩაშლის შემდეგ და რაც იმედგაცრუებულ ყმაწვილ პოეტს, თანამედროვეთა მოწმობით, ხშირად „ამა სოფლის ამაოებათაკენ“ უბიძგებდა, ბ. და მის გარშემო შემოკრებილი ახალგაზრდა ლიტერატორები მაინც ცდილობდნენ კულტ.-საზ. საქმიანობის წამოწყებას. მაგრამ მათი მეცადინეობა რამე მნიშვნელოვან კვალს ვერ აჩნევდა იმდროინდელ სულიერ ცხოვრებას.

ბ-ის ყველა გეგმას, როგორც საზოგადოებრივს, ისე პირადულს, გაპროვინციალებული ყოფის უნიათობასა და სიდუხჭირესთან ერთად წინ გადაეღობა მამისეული ოჯახის სრული გაღატაკების საფრთხეც. ბ. იძულებული გახდა კანცელარიის რიგითი მოხელის ადგილს დასჯერებოდა. მწვავე უკმაყოფილებას თან დაერთო პირადი დრამაც (გაუზიარებელი სიყვარული ეკატერინე ჭავჭავაძისადმი). ყოველივე ამან ღრმა დაღი დაასვა ბ-ს. მის პირად წერილებში, რ-ებიც ეპისტოლური მემკვიდრეობის ბრწყინვალე ნიმუშებია, ღრმა ფსიქოლოგიური შინაარსითა და თანამედროვეთადმი მიმართული ბასრი, სევდანარევი ირონიით გამოიხატა „მკაცრი ბედისა“ და სულიერი სარბიელის აუტანელი სივიწროვის განცდა.

1835-იდან ბ. მუშაობდა უბრალო ჩინოვნიკად სამართლისა და განჩინების ექსპედიციის კანცელარიაში. 1844 დაინიშნა ნახიჩევანში მაზრის მმართველის თანაშემწედ, ხოლო 1845 ივნისს იმავე თანამდებობაზე განჯაში, სადაც ოთხი თვის შემდეგ, 27 წლისა, მალარიით მძიმედ დაავადებული დაიღუპა. ბ-ის გადმოსვენებამ 1893 განჯიდან თბილისში (დიდუბის პანთეონი) ეროვნ. მანიფესტაციის სახე მიიღო. 1938-იდან პოეტის ნეშტი მთაწმინდის პანთეონში განისვენებს.

ბ-ის შემოქმედება ქართ. რომანტიზმის მწვერვალია. მისი პოეტიკა და სტილი რომანტიკული პოეტური აზროვნების სრულყოფილი გამოხატულებაა. ი. ჭავჭავაძის აზრით, ბ-ის შემოქმედება მოასწავებს ევროპეიზმის დამკვიდრებას ქართ. მწერლობაში, რაც ისტორიულად დაკავშირებული იყო აღმ. (სპარსული) პოეზიის გავლენათა უარყოფასთან. როგორც მოაზროვნემ და მხატვარმა, ბ-მა გეზი მისცა მთელი XIX ს. ლიტ. განვითარებას საქართველოში. ბ-ის მსოფლმხედველობრივ ინტერესთა რკალი მეტად ფართოა, ხოლო მიზეზთა მიზეზი მისი სულიერი ტკივილისა ეროვნ. სინამდვილესთან არის დაკავშირებული. პოემის „ბედი ქართლისა“ (1839) სიუჟეტს საფუძვლად უდევს რეალური ისტ. მოვლენა — აღამაჰმად-ხანისაგან 1795 წელს თბილისის აღება, რამაც ფაქტიურად საქართველოს მომავალი ბედი განაპირობა; მაგრამ „ბედი ქართლისა“, როგორც რომანტიკული პოემა, შორს დგას ისტორიზმის მყარი პრინციპებისაგან. პოემაში წარმოსახული მოვლენები სიმბოლურ განზომილებასაც შეიცავს. ერეკლე II-ის სახე და მოქმედება ბ-თვის გაცნობიერებული აუცილებლობის განსახიერებაა. ერეკლეს ღრმად აქვს შეგნებული ისტ. ბედისწერის გარდუვალობა. სოლომონ მსაჯული ერეკლესთან პაექრობისას ძირითადად ადამიანური ბუნებისა და „ერის თვისების“ ცნებებს ეყრდნობა: ადამიანთა თანდაყოლილი სწრაფვა თავისუფლებისაკენ, მისი რწმენით, შეუძლებელს ხდის არსებობის უცხო, შეუთვისებელ ფორმებთან შეგუებას. ეს დავა, ემოციური შთაბეჭდილების თვალსაზრისით, მსაჯულის სასარგებლოდ წყდება, მაგრამ საბოლოოდ, ობიექტურად, პოემაში მაინც ერეკლეს სიბრძნე იმარჯვებს.


მ. გ. ბარათაშვილი.

„ბედი ქართლისა“ ბ-მა 22 წლისამ დაწერა. მიუხედავად თანდაყოლილი რომანტ. სულიერი წყობისა, ჭაბუკ პოეტს აღმოაჩნდა რეალობის უაღრესად მძაფრი გრძნობა. ეს პოემა თავისებური პროლოგიაა ბ-ის ფილოს. ლირიკისათვის დამახასიათებელი ძიებებისა, რაც მიზნად ისახავდა როგორც ახ. ჰუმანისტური იდეალების, ასევე ეროვნ. მოქმედების სახელმძღვანელო პრინციპთა დადგენას.

ბ-ის შემოქმედებითი ბიოგრაფია დროის შედარებით მცირე მონაკვეთს მოიცავს (1833—1845), მაგრამ ამ ხნის მანძილზე მან მსოფლმხედველობრივი და მხატვრული განვითარების უაღრესად მნიშვნელოვანი გზა განვლო. დ. უზნაძის სიტყვით, ბ-ის „მთელი სალიტერატურო შემოქმედება მხოლოდ „ოდისეაა“ მისი თვითგამორკვევისაკენ მიმსწრაფი სულისა“. ეს იყო ამავე დროს ახ. ესთეტ. მრწამსის, ახ. პოეტური მანერის ჩამოყალიბებისა და დამკვიდრების ურთულესი გზაც.


ნ. ბარათაშვილი.

ბ-ის გენიის პირველი მხატვრულად სრულფასოვანი გამოვლინებაა ლექსი „შემოღამება მთაწმინდაზედ“ (1833—1836). აქ მთავარია რომანტ. ამაღლება, მიწიერი ტვირთისაგან განთავისუფლებისა და სამყაროს იდუმალ, მარადიულ ძალებთან შეხმიანების ცდა. პოეტის ოცნება — ჰარმონიულად შეუთვისდეს ამ საწყისებს, „რომ დაშთოს აქ ამაოება“, აუხდენელია, მაგრამ აქ ჯერ კიდევ არ იგრძნობა ბედთან შეჭიდების მოტივი. სევდა სოფლის „ამაოების“ გამო და ადამიანის სულიერ მოთხოვნილებათა მარადიული დაუკმაყოფილებლობის შეგნება ცნაურდება ფილოს. ხასიათის ლექსში „ფიქრნი მტკვრის პირას“ (1837). „აღუვსებელი საწყაულის“ სახე, როგორც ფილოს. შინაარსის სიმბოლო, თავისებურ შუქს ჰფენს ბ-ის მთელს პოეზიას. სიყვარულის თემა ბ-თან მკვეთრად დაუპირისპირდა ბესიკისა და ა. ჭავჭავაძის ეროტიკულ კონცეფციას. ადამიანის შინაგანი ცხოვრება, არამატერია-

ლური, უხრწნელი, „ციდან მოსული მშვენიერება“, ბ-ის რწმენით, განუზომლად აღემატება მიწიერ სილამაზეს, რ-იც მარტოოდენ „ხორციელობის“ წარმავალ ნიჭს წარმოადგენს („აღმოხდა მნათი“, 1840; „არ უკიჟინო, სატრფოო“, 1841; „რად ჰყვედრი კაცსა, ბანოვანო“, 1842; „შევიშრობ ცრემლსა“, 1843). „ზეგარდმო მადლით“ დამტკიცებული ნეტარება მხოლოდ მონათესავე, ამაღლებულ სულთან შეერთებით მიიღწევა; ბ-ის სატრფიალო პოეზიის გმირი „დაკარგული ტოლის“ მუდმივ ძიებაშია („სული ობოლი“, 1839; „სატრფოვ, მახსოვს თვალნი შენნი“, 1840). სიყვარული აქ ტრაგიკული გრძნობაა; მისი, როგორც გრანდიოზული სულიერი კატასტროფის, განცდა გადმოცემულია ეფემერული წმინდა ტაძრის დამხობაში („ვპოვე ტაძარი“, 1841). პოეტის რომანტ. გატაცების საგანი ეკატერინე ჭავჭავაძე ზოგიერთი ლექსის უშუალო ადრესატიც არის („თავადის ჭ... ძის ასულს, ეკ.... ნას“, 1839; „საყურე“, 1839; „...ნა ფორტეპიანოზედ მომღერალი“, 1839).



ბარაკონი. XVIIIს.

ბ-ის პიროვნებაში ტრაგიკული გაორება შეინიშნება. თუ „ცისა ფერს“ (1841) უცოდველი სულის მარადიული ექსტაზური აღმაფრენის სიმბოლოა, „სულო ბოროტო“ (1843) გამოვლენაა მძაფრი შინაგანი კრიზისისა. ეს არის ტრაგედია „ურწმუნო ჭკუისა“, რ-საც იმ დროისათვის მხოლოდ უარმყოფელი მისიის შესრულება შეეძლო. პოეტმა შეძლო რომანტიკოსთა მიერ გათიშული გონებისა და რწმენის შეერთება და ბრმა ბედისწერასთან თავგანწირულ ჭიდილში ადამიანის არსებობის უმაღლესი აზრი და გამართლება დაინახა („მერანი“, 1842). სამყაროს ტრაგიკული მოუწესრიგებლობის შეგრძნება დრტვინვითა და განგაშით ავსებს პოეტის სულს. „მერანის“ ოპტიმისტური მსოფლმხედველობის საფუძველია იმის შეგნება, რომ ადამიანი მოწოდებულია თავგანწირული ბრძოლისათვის მაღალი ჰუმანისტური იდეალების მისაღწევად. ეროვნ. პრობლემატიკა ბ-ის შემოქმედებაში ფართო ფილოს. ასპექტით არის გადაჭრილი. „მერანის“ მთავარი იდეა — ადამიანის შემოქმედი სულისა და თავისუფალი ნების სამკვდრო-სასიცოცხლო, უკომპრომისო ბრძოლა ბრმა აუცილებლობის მტრულ ძალებთან, როგორც კაცობრიობის ისტორიის ჭეშმარიტი აზრი და გამართლება, თავისი უნივერსალური შინაარსით ამომწურავი პასუხია იმ კითხვებზე, რ-იც პოეტმა „ბედი ქართლისაში“ დასვა.

ბ-ის ლექსები ხელნაწერის სახით ვრცელდებოდა. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტში დაცულია ბ-ის თხზულებათა რამდენიმე ავტოგრაფული კრებული. მისი ლექსები პირველად 1852 და 1858 ჟურნ. „ცისკარში“ გამოქვეყნდა. ბ-ის თხზულებათა ძირითადი გამოცემებია: 1876 (რედაქტორი — პ. უმიკაშვილი), 1895 (ე. თაყაიშვილი და დ. კარიჭაშვილი), 1922 (ს. ფირცხალავა), 1930 (პ. ინგოროყვა), 1939 (ი. თავაძე, ა. გაწერელია), 1945 (კ. კეკელიძე), 1968 (პ. ინგოროყვა), 1972 (ა. გაწერელია, ი. ლოლაშვილი).

*ლიტ.*: აბაშიძე კ., ეტიუდები XIX საუკუნის ქართული ლიტერატურის შესახებ, თბ., 1970; ასათიანი გ., „მერანი“ და მისი ავტორი, თბ., 1969; გაწერელია ა., ნიკოლოზ ბარათაშვილი, თბ., 1947; ინგოროყვა პ., ნიკოლოზ ბარათაშვილი, თბ., 1969; კოტეტიშვილი ვ., ქართული ლიტერატურის ისტორია (XIX ს.), თბ., 1959; მეუნარგია ი., ცხოვრება და პოეზია ნიკოლოზ ბარათაშვილისა, თბ., 1968. *გ. ასათიანი.*

**ბარათაშვილი** საჩინო, ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე XVI ს. II ნახევარში, მეფე სიმონ I-ის ერთგული მოხელე, 1565 ბოქაულთუხუცესი, შემდგომ მეწინავე სადროშოს (სომხით-საბარათიანოს) სარდალი. სიმონ I-ის დატყვევების შემდეგ (1569) ბ. არ ემორჩილებოდა დავით XI-ს (დაუთ-ხანს), რისთვისაც, როგორც ჩანს, გადაუყენებიათ (1578 ახლო ხანებში, მეწინავე სადროშოს სარდალი ყოფილა დავით XI-ის ბიძაშვილი ბაგრატ ბატონიშვილი). ბ-მა გელიყარის კლდიდან გადააგდო კახაბერ ყორღანაშვილი, რ-ის ღალატითაც შეიპყრეს ყიზილბაშებმა სიმონ I. 1587 საბუთში ბ. ცოცხლად იხსენიება.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955. *გ. ჯამბურია.*

**ბარათაშვილი** სულხან გერმანოზის ძე [17 (29). IX. 1821, თბილისი, — 13. (25). VIII. 1866, სოხუმი], ქართველი ისტორიკოსი. დაიბადა ოფიცრის ოჯახში. სწავლობდა პეტერბურგის კადეტთა კორპუსში. საფუძვლიანად შეისწავლა ევრ. ენები და ისტ. ლიტ-რა. 1840 დაუახლოვდა მ. *ბროსეს*. პეტერბურგიდან დაბრუნების (1841) შემდეგ გაზ. „კავკაზში“ გამოაქვეყნა წერილები საქართვ. ისტორიაზე. 1865—71 პეტერბურგში დაიბეჭდა ხუთ წიგნად მისი „საქართველოს ისტორია“, უძველესი დროიდან XIII ს-მდე. საქართვ. წარსული აქ განხილულია მსოფლიო ისტორიის ფონზე. ავტორი იზიარებდა თვალსაზრისს ისტ. პროცესზე გეოგრაფიული გარემოს განმსაზღვრელი გავლენის შესახებ, განიცდიდა ინგლ. ისტორიკოსის ჰ. ბოკლის შეხედულებების გავლენას. უმთავრეს ყურადღებას უთმობდა პოლიტ. მოვლენების გადმოცემას. მაგრამ არც ქვეყნის შინაგანი ისტორიის საკითხებს ტოვებდა უყურადღებოდ.

ბ. ქართ. ფეოდ. ისტორიოგრაფიის ბურჟუაზიულზე გარდამავალი ეტაპის წარმომადგენელია.

*თხზ.*: История Грузии, тетр. 1—5, СПб., 1865—71; Краткое обозрение главнейших причин падения Грузинского царства, «Кавказ», 1848, № 10.

*ლიტ.*: ბარამიძე ა., ისტორიკოსი სულხან ბარათაშვილი, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1971, № 4; Натадзе Г., Сулхан Баратов как историк Грузии, Тфл., 1934. *შ. ხანთაძე.*

**ბარათაშვილი** ქაიხოსრო (გ. 1636), ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე XVII ს. I ნახევარში, 1619-იდან იხსენიება ბოქაულთუხუცესად. 1625 ბოლოს მიიღო მეწინავე სადროშოს (სომხით-საბარათიანოს) სარდლობა და მეკობრისმძებნელის სახელო, 1626 ივნისში დაინიშნა თბილისის მოურავად. 1626 შემოდგომაზე აბას I-მა დედოფლის (სიმონ II-ის მეუღლის ჯაჰანბანუს) სახლთუხუცესად დანიშნა. ბ. ადრე ლუარსაბ II-ის მომხრე იყო, შემდეგ — სიმონ II-ისა. 1625 გ. სააკაძეს მიემხრო, იმავე წლის ბოლოს ისევ სიმონ II-ის მხარეზე გადავიდა. შემდეგ თეიმურაზ I-ს ემსახურებოდა. 1633-იდან როსტომ მეფეს მიენდო, მაგრამ მალე მის წინააღმდეგ შეთქმულებაში მონაწილეობის გამო შეიპყრეს და სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955. *გ. ჯამბურია.*

**ბარათაშვილი** შადიმან, ქართლის სამეფოს პოლიტიკური მოღვაწე XVI ს. ბოლოსა და XVII ს. I მესამედში. მეფის სუფრაჯი, ლუარსაბ II-ის მამამძუძე, დიდ ფეოდალთა დაჯგუფების ერთ-ერთი ხელმძღვანელი, გ. სააკაძის წინააღმდეგ მოწყობილი შეთქმულების (1612) ორგანიზატორი. ირანელთა 1614 შემოსევის დროს შაჰ-აბას I-ის სამსახურში ჩადგა, იმერეთიდან გადმოიყვანა ლუარსაბ II და შაჰს მიჰგვარა.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

**ბარათაშვილ-ორბელიშვილი** ბესარიონ, იხ. *ბესარიონი.*

**ბარათაშვილ-ორბელიშვილი** ყაფლან (გ. 1671), ბარათაშვილთა ერთი შტოს —ორბელიშვილთა (გამოეყო 1536) წარმომადგენელი, ყაფლანიშვილთა გვარის ფუძემდებელი, „დიდი ყაფლანის“ სახელით ცნობილი. ქართლის სამეფოს მდივანბეგი (იხსენიება 1634-იდან) და სახლთუხუცესი (იხსენიება 1646-იდან). 20-იანი წწ. დასაწყისში, როცა ბარათა *ბარათაშვილმა* თავისი სახლიკაცები ამოწყვიტა, ბ.-ო. ირანში გაიქცა. მონაწილეობდა მარაბდის ბრძოლაში (1625) ირანელთა მხარეზე. ერთგულობდა სიმონ II-ს, როსტომსა და ვახტანგ V-ს, რ-თაგან მრავალი ყმა-მამული მიიღო წყალობად. განაახლა ფიტარეთის მონასტერი, ააშენა და ყმებით დაასახლა 61 სოფელი, თავის მემკვიდრეებს დაუტოვა 80-მდე სოფელი. ჰყავდა ხუთი ვაჟი, რ-ებიც შემდეგ ქართლის სამეფოს დიდი მოხელეები გახდნენ, და ერთი ქალი როდამი (ვახტანგ V-ის პირველი ცოლი). დასაფლავებულია ფიტარეთის მონასტერში.

*ლიტ.*: ჯამბურია გ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955. *გ. ჯამბურია.*

**ბარათი,** 1. წერილი; 2. საარჩევნო ბ. ანუ *საარჩევნო ბიულეტენი;* 3. მმართველობითი თუ სამეურნეო საქმიანობის საბუთი, მაგ., განმარტებითი ბ., მოხსენებითი ბ.; 4. სასურსათო ბ.; 5. სააღრიცხვო თუ საცნობო დანიშნულების საკარტოთეკო ბ. (პირადი, საბიბლიოთეკო, საბუხჰალტრო და ა. შ.); 6. სადარბაზო ბ. — ქაღალდის ან მუყაოს მცირე სწორკუთხოვანი ნაჭერი ზედ დაბეჭდილი პიროვნული ცნობებით (ვინაობა, წოდება, მისამართი და სხვ.); 7. (სჰართ. ისტ.) გაყრის ბ. — საბუთი, რ-საც საერთო ქონების, უმეტესად სამკვიდროს გაყოფისას წილის საყრელად იყენებდნენ. შეიცავდა „გაბარათებული“ კერძის ნუსხას და შემდგომში ნარგები წილის დამადასტურებელ საბუთს წარმოადგენდა. ბ-ს უწოდებდნენ აგრეთვე სხვადასხვა გარიგების წერილობით საბუთს, კერძოდ, საგადასახდელო განკარგულებას ფულისა თუ სხვა რაიმე ფასეულობის გასაცემად ან მისაღებად (მაგ., თეთრის ბ., ულუფის ბ.), სავალო ხელწერილს და ვალის გადახდისა თუ რაიმე გამოსაღების გასტუმრების ხელწერილსაც. ამ უკანასკნელს ზოგჯერ ყაბზი ეწოდებოდა.

*წყარო*: სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა, მ. 104, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; საბ. 30, 163 (მმ. 3,6), საბ. 164, იქვე, ტ. 2, თბ., 1965; საქართველოს სიძველენი, ე. თაყაიშვილის რედ., ტ. 3 ტფ., 1910, საბ. 499; ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970, გვ. 780, 888. *დ. ფურცელაძე.*

**ბარათხევი,** მდინარე ადიგენის რ-ნში, მდ. ოცხის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 11 *კმ*, აუზის ფართ. 52,2 *კმ*². სათავე აქვს მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, ზ. დ. 2425 *მ*. მიედინება წიწვიანი და შერეული ტყეებით შემოსილ ღრმა და ვიწრო ხეობაში. მდ. ოცხეს ერთვის აბასთუმნის ქვემოთ. აქვს 42 პატარა შენაკადი, რ-თა საერთო სიგრძეა 45 *კმ*. *ი. აფაზავა.*

**ბარაკონი,** ღვთისმშობლის ტაძარი, ძვ. ქართული გუმბათოვანი ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი უკანასკნელი მნიშვნელოვანი ძეგლი რაჭაში, ამბროლაურის რ-ნში, სოფ. წესთან. რაჭის ერისთავის როსტომის ბრძანებით 1753 ააგო ოსტატმა *ავთანდილ შულავრელმა*. შენობა სწორკუთხაა, მინაშენთა კარეში. გუმბათი ეყრდნობა საკურთხევლის კუთხეებსა და ორ ბოძს. ნაშენია *ილილი*

ქვით და გარედან უხვადაა შემკული ჩუქურთმებით. ფასადებზე ვხვდებით ზოგიერთ ბელებურ ელემენტს (აღმ. ნიშები), უმეტესად ტრადიციულია ჩუქურთმის სახეებიც, მაგრამ მორთულობა მოკლებულია მთლიანობას და ორგანულად ვერ უკავშირდება არქიტექტურას.

*ნ. ანდღულაძე.*

**ბარალეთი,** მდინარე ახალქალაქის რ-ნში, მდ. ფარავნის მარჯვ. შენაკადი. სათავე, აქვს სამსარის ქედის დას. კალთაზე, ზ. დ. 1860 *მ*. სიგრძე 30 *კმ*, აუზის ფართ. 469 *კმ*², საშ. წლ. ხარჯი 3,37 *მ*³/*წმ*. წყალდიდობა გაზაფხულზე იცის, წყალმცირეა ზამთარში. ძირითადად საზრდოობს მიწისქვეშა წყლებით.

*ნ. უკლება.*

**ბარალეთი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში, ახალქალაქის პლატოზე, მდ. ბარალეთის ნაპირებზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ბალხო, ბულაშენი, დიდი სამსარი, იხტილა, კოთელია, მერენია, პატარა სამსარი). ზ. დ. 1680 *მ*, ახალქალაქიდან 16 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. და საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფელში დგას შუა საუკ. ქართ. ეკლესია — სამნავიანი ბაზილიკა, რ-ის აღმ. კედელზე ასომთავრული წარწერაა: „[აღე]შენა ეკლესიაჲ ესე მათ ჟამთა შინა, ოდეს ლაშა მეფედ დაჯდა...“, რადგანაც იმ დროისათვის (1213) საქართველოში ბაზილიკები აღარ შენდებოდა, სავარაუდოა, რომ ეს ცნობა უფრო ადრინდ. ეკლესიის აღდგენას ან შეკეთებას გულისხმობდეს.

*დ. უკლება. ნ. ჩუბინაშვილი.*

**ბარამბო** (Melissa officinalis), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე ტუჩოსანთა ოჯახისა. ღერო და ფოთოლი შებუსული აქვს. თეთრი ან მოვარდისფრო ყვავილები ფოთლის იღლიაში ყვავილედადაა შეკრებილი. კვერცხისებრი ფოთლის ორივე მხარე დაფარულია ეთეროვანი ზეთის შემცველი მბრწყინავი ჯირკვლებით, რ-იც მცენარეს ლიმონის სუნს აძლევს. ველურად იზრდება ევრ. სამხრ. ნაწილში, ჩრდ. აფრიკაში, დას. აზიასა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში გვხვდება უკრაინაში, კავკასიასა და შუა აზიაში; საქართველოში — მთის ქვედა სარტყელში ტყის პირებსა და ბუჩქნარებში. ეთერზეთოვანი და თაფლოვანი მცენარეა. კულტივირებულია ძირითადად უკრაინაში. იყენებენ პარფიუმერიასა და ხალხ. მედიცინაში.


ბარამბო.

**„ბარამგულანდამიანი“,** XVIII ს. ქართული ლიტ-რის ანონიმური ძეგლი. მომდინარეობს შუა საუკ. სპარს. ხალხ. დასთანიდან, რ-საც საფუძვლად დაედო სპარს. პოეტის ამინის (XVII ს.) რომანტ. პოემა „ბაჰრამი და გულანდამი“. ცნობილია ამ დასთანის უზბ., ქურთული, ავღ., ქართ. ვერსიები. ქართ. ვერსია ეკუთვნის ვახტანგ VI-ის კარზე მოღვაწე უცნობ ავტორს. ცოცხალი სასაუბრო ლიტ. ენით გამართული თარგმანი საკმაოდ ზუსტად მისდევს ორიგინალს. არსებობს „ბ-ის“ მოკლე და ვრცელი რედაქციები. 1773 პეტერბურგში დაიბეჭდა „ბ-ის“ სიმონ ეგნატაშვილისეული რუს. თარგმანი.

*ტექსტი*: ბარამიანი. ამბავი ბარამისა და გულამდამისა, გამოც. მე-2, ტფ., 1901.

*ლიტ.*: გვახარია ა., სპარსული ხალხური პროზის ისტორიიდან, თბ., 1973; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958. *ა. გვახარია.*

**ბარამი,** XII ს. საქართველოს პოლიტ. მოღვაწე, ჰერეთის დიდებული, რ-მაც არიშიანთან და თავის დედის ძმასთან — ქავთარ ბარამის ძესთან ერთად 1104 შეიპყრო კახთა მეფე აღსართანი და დავით აღმაშენებელს მიჰგვარა. ამით ბ-მა ხელი შეუწყო კახეთისა და ჰერეთის შესვლას საქართველოს ფეოდ. მონარქიის შემადგენლობაში.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

**ბარამიძე** ალექსანდრე გიორგის ძე (დ. 27. III. 1902, სოფ. ჯუნჯუათი, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი), ქართველი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1936), პროფესორი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960), მეცნიერების დამს. მოღვაწე (1946). დაამთავრა თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1925). 1962—70 იყო თსუ-ს ძველი ქართ. ლიტ-რის ისტორიის კათედრის გამგე. 1966-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. შოთა რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტორიის ინ-ტის დირექტორია. მეცნ. მოღვაწეობა დაიწყო 1925-იდან. მისი კვლევის ობიექტია უპირატესად XI—XVIII სს. ქართ. საერო მწერლობა. მნიშვნელოვანი გამოკვლევები მიუძღვნა შოთა რუსთაველს, ჩახრუხაძეს, შავთელს, თეიმურაზ I-ს, სულხან-საბა ორბელიანს, დავით გურამიშვილს, ბესიკს და სხვ. მან ერთ-ერთმა პირველმა გაარკვია „ამირანდარეჯანიანის“ ორიგინალობის საკითხი, „რუსუდანიანის“ ლიტ. წყაროები; იკვლევდა ქართ.-სპარს. ლიტ. ურთიერთობებს. ბ-ს წვლილი მიუძღვის „ვისრამიანის“ ქართ. თარგმანისა და „შაჰნამეს“ ქართ. ვერსიების თავისებურებათა გარკვევაში. დაწერილი აქვს ფუნდამენტური ნაშრომი „ქილილა და დამანას“ ქართ. ვერსიების შესახებ. მონოგრაფიული სისრულით გამოირჩევა ბ-ის ნაშრომი „შოთა რუსთაველი და მისი პოემა“ (1966). აკად. კ. კეკელიძესთან ერთად ავტორია ძველი ქართ. მწერლობის ისტ. სრული კურსისა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის“ ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1—6, თბ., 1940—75; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1954 (თანაავტ.: კ. კეკელიძე); შოთა რუსთველი, თბ., 1975.

*ლიტ.*: საიუბილეო კრებული. [ალ. ბარამიძეს დაბადების 70 წლისთავზე], თბ., 1974.

*ს. ცაიშვილი.*


ა. ბარამიძე.

**ბარამიძე** კონსტანტინე მოსეს ძე [დ. 7. II. (20. II) 1914, თბილისი], ქართველი საბჭ. მეცნიერი ელექტრომექანიკოსი და საწარმოთა ავტომატიზაციის დარგში. ტექ. მეცნ. დოქტორი (1952), პროფესორი (1954), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1974), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1962); სკკპ წევრი 1942-იდან. 1954—72 საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის სამთო საწარმოთა ელექტრიფიკაციისა და ავტომატიზაციის კათედრის გამგე. 1973-იდან ამ ინ-ტის პრორექტორი. მისი შრომები ეხება სამთო საწარმოთა ავტომატიზაციისა და კიდული ბაგირგზების თეორიის საკითხებს, არის 16 გამოგონების ავტორი, მ. შ. ერთი (საშახტო ამწეებისა და საბაგირო გზების ამძრავი) დაპატენტებულია შვეიცარიაში, იტალიაში, იაპონიასა და სხვა ქვეყნებში. ბ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ავტომატური რეგულირების თეორიის საფუძვლები, თბ., 1966; სამგზავრო კიდული საბაგირო გზები, თბ., 1969; Автоматизация шахтной подъёмной машины с центробежным тормозом, М., 1953; Новая система автоматизированного привода канатной дороги маятникового типа, Тб., 1971 (თარგმნილია გერმ. და ინგლ. ენებზე).


კ. ბარამიძე.

**ბარანაგარი,** ქალაქი ინდოეთში (დას. ბენგალის შტატი), მდ. ჰუგლის ნაპირზე. 131,4 ათ. მცხ. (1971). შედის კალკუტის საქალაქო აგლომერაციაში. ჯუთის მრეწვ., ქიმ. ნაწარმის წარმოება, საერთო და სას.-სამ. მანქანათმშენებლობა, პორტუგ., შემდგომ ჰოლანდ. და ინგლ. (1795-იდან) კოლონიზაციის ერთ-ერთი ცენტრი ინდოსტანის ნ.-კ-ზე.

**ბარანაუსკასი** ანტანას (17. I. 1835, ანიქშჩიაი, — 26. XI. 1902, სეინაი), ლიტველი პოეტი და ენათმეცნიერი. იყო სას. სემინარიის პროფესორი, მოგვიანებით — ეპისკოპოსი. ავტორია რამდენიმე პოეტური თხზულებისა, რ-თაგან აღსანიშნავია პოემა „ანიქშჩიაის წიწვნარი“ (1858—59). ეს ნაწარმოები ეროვნ. და სოც. ჩაგვრის წინააღმდეგაა მიმართული და ლიტვ. პოეზიის თვალსაჩინო ნიმუშად ითვლება; მასში ავტორი უმღერის ლიტვის ბუნებას, მშრომელი ხალხის სულიერ სილამაზეს.

**ბარანგა** (Baranga) აურელ (დ. 20. VI. 1913, ბუქარესტი), რუმინელი დრამატურგი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1936. პიესა „შავი წლები“ (მორარუს თანაავტორობით, 1951, რსრ-ის სახელმწ. პრემია) ასახავს რუმინ. კომუნისტების არალეგალურ ბრძოლას. ბიუროკრატიზმის წინააღმდეგაა მიმართული ბ-ს სატირული კომედია „გაცხარებული კრავი“ (1953, რსრ-ის სახელმწ. პრემია); ფაშიზმისაგან რუმინეთის განთავისუფლებას მიეძღვნა პიესა „ტრიუმფული თაღი“ (1955). ახ. სოც. ურთიერთობანი და პრობლემებია ასახული ბ-ს შემდგომ კომედიებში: „ბედნიერების წამალი, ანუ ის, რაც არ ითქმება“ (1957), „ადამი და ევა“ (1963), „წმინდა მიტიკე ბლაჟინუ“ (1965) და სხვ.

**ბარანი** (Barany) რობერტ (22. IV. 1876, ვენა, — 8. IV. 1936, უფსალა), ავსტრიელი ოტორინოლარინგოლოგი. იკვლევდა ვესტიბულური აპარატის ფიზიოლოგიას და პათოლოგიას. გამოიგონა ვესტიბულური აპარატის გამოსაკვლევად მბრუნავი სკამი, ე. წ. ბარანის სავარძელი, დაამუშავა საფეთქლის ძვლის, ლაბირინთისა და შუბლის წილის ოპერაციების ორიგინ. მეთოდები. 1914 ლაბირინთოლოგიაში გამოკვლევებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია.

**ბარანია** (Baranya), მედიე უნგრეთის სამხრ. ნაწილში. ფართ. 4388 *კმ*². მოსახლ. 429 ათ. კაცი (1972). ადმ. ც. — ქ. პეჩი. ჩრდ. ნაწილი დაბალმთიანია (მეჩეკი, ვილაი და სხვ.), სამხრ. და აღმ. — დაბლობი (შუა დუნაის დაბლობის ნაწილი). აღმ-ით მიედინება მდ. დუნაი, სამხრ-ით — მდ. დრავა. ტყესტეპის ლანდშაფტი. ბ. ინდუსტრ.-აგრ. ოლქია. წამყვანია კოქსვადი ქვანახშირის მოპოვება, უმთავრესად დუნაუივაროშის მეტალ. კომბინატისათვის. ქვანახშირზე მუშაობს თესი პეჩსა და კომლოში. ტყავ-ფეხსაცმლის, კვების, ფაიფურის, ხის დასამუშ., ლითონდასამუშ. მრეწველობა, ინტენს. სოფ. მეურნეობა სპეციალიზებულია ხორბლის, სიმინდისა და ქერის მოყვანაზე, მეხილეობასა და მევენახეობაზე. აშენებენ ღორსა და მსხვ. რქ. საქონელს. დუნაიზეა ნავსადგური მოჰაჩი.

**ბარანიკოვი** ალექსანდრე ივანეს ძე [1858, პუტივლი, კურსკის გუბ., — 6. (18). VIII. 1883], რუსი რევოლუციონერი, ნაროდნიკი. „ზემლია ი ვოლიას“ ერთ-ერთი დამაარსებელი (1877 დასაწყისი). ს. *კრავჩინსკისთან* ერთად მონაწილეობდა ჟანდარმთა შეფ ნ. მეზენცოვზე თავდასხმაში (1878). „ზემლია ი ვოლიას“ გათიშვის შემდეგ (1879) შევიდა „ნაროდნაია ვოლიას“ აღმასრ. კომიტეტში. აქტიურად მონაწილეობდა ალექსანდრე II-ზე თავდასხმის მომზადებაში. 1881 წ. 25 იანვ. დააპატიმრეს და „ოცთა პროცესის“ საქმის გამო მიუსაჯეს უვადო კატორღა. გარდაიცვალა ჭლექით ალექსის რაველინში.

*ლიტ.*: Волк С. С., Народная воля. 1879—1882, М.—Л., 1966.

**ბარანკაბერმეხა,** ბარანკავერმეხა (Barrancabermeja), ქალაქი კოლუმბიაში, ნავსადგური მდ. მაგდალენაზე. 94 ათ. მცხ. (1972). რკინიგზის სადგური. ნავთობის მოპოვებისა და გადამუშავების მთავარი ცენტრი. ნავთობსადენები ნავსადგურ კარტახენისა (კარიბის ზღვა)

და ბოგოტისაკენ. ნავთობქიმ. მრეწვ., სამშენებლო მასალების წარმოება.

**ბარანკილია** (Barranquilla), ქალაქი სამხრ.-დას. კოლუმბიაში, ატლანტიკოს დეპარტ. ადმ. ცენტრი. ქვეყნის მთავარი საზღვ. და სამდ. ნავსადგური კარიბის ზღვაზე, მდ. მაგდალენის შესართავთან. 682 ათ. მცხ. (1972). აეროპორტი. სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. გააქვთ ყავა, ტყავი, ნავთობპროდუქტები. საფეიქრო, კვების, ქიმ., ცემენტის, ფეხსაცმლის, მეტალ., ლითონდასამუშ. მრეწვ., გემთსაშენი. ბ. დაარსდა 1629.

**ბარანკოსი** (ესპ. barranco — ხრამი), ღრმა ღარი, რ-იც ვულკ. კონუსის ფერდობს სერავს. ბ-ები რადიალურად ეშვება მწვერვალიდან ძირისაკენ. წარმოიქმნება კალთების ჩამორეცხვის შედეგად.

**ბარანოვი** ნიკოლოზ ბართლომეს ძე [დ. 14 (27). XI. 1909, სადგ. სტაროსელცი, ყოფ. გროდნოს გუბ. (ამჟამად პოლონეთშია)], რუსი საბჭ. არქიტექტორი. სკკპ წევრი 1938-იდან. დაამთავრა ლენინგრ. სამოქალაქო ინჟინერთა ინ-ტი (1931) და სამხატვრო აკად. (1934). 1938—50 ლენინგრადის მთავარი არქიტექტორია, 1956—61 — სსრკ მშენებლობისა და არქიტ. აკადემიის ვიცე-პრეზიდენტი და აკადემიკოს-მდივანი, 1963-იდან სსრკ სახმშენთან არსებული სამოქალაქო მშენებლობისა და არქიტ. კომიტეტის თავ-რის მოადგილე, 1956-იდან მოსკ. არქიტ. ინ-ტის პროფესორი. მთავარი ნამუშევრები (თანაავტორებთან ერთად): ლენინგრადის განვითარების გენ. გეგმა (1938—40, 1945—48), ლენინის სახ. მოედნის არქიტ. ანსამბლი და ფინ. ვაგზლის ახ. შენობა (1943—60), ზღვისპირა პროსპექტისა (1948—56) და ვასილის კუნძულის ზღვისპირა ზონის განაშენიანება (1943—66). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბარანოვიჩი,** ქალაქი ბელორ. სსრ ბრესტის ოლქში, ბარანოვიჩის რ-ნის ცენტრი. მსხვილი სარკინიგზო კვანძი. 115 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—27 ათ., 1959 წ. — 58 ათ., 1970 წ. — 102 ათ). დაარსდა XIX ს. 70-იან წლებში. 1894-იდან სამაზრო ქალაქი. დას. ბელორუსიის ბელორ. სსრ-თან შეერთების შემდეგ 1939 — 54 იყო ბარანოვიჩის ოლქის ცენტრი. სწრაფად ვითარდება მრეწვ., განსაკუთრებით მანქანათმშ., საავტ. აგრეგატების, ჩარხების საკუთნოთა, სავაჭრო მანქანათსაშ., სამშენებლო დეტალების ქ-ნები; რკინაბეტონის კონსტრუქციების ქ-ნა და კომბინატი. განვითარებულია მსუბუქი (ბამბეულის კომბინატი, სამკერვალო, ტრიკოტაჟის, ფეხსაცმლის ფ-კები), კვების (ხორცსაკონსერვო, წისქვილ- და პურკომბინატები, ლუდის, რძის ქ-ნები) მრეწველობა. ტექნოლ., მსუბუქი მრეწვ. ტექნიკუმები, სამედ., მუს. სასწავლებლები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბარანსკი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [15 (27). VII. 1881, ტომსკი, — 29. XI. 1963, მოსკოვი], საბჭ. ეკონომ-გეოგრაფი, რევ. მოძრაობის მონაწილე, საზ. მოღვაწე, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1939), მოსკ. სახელმწ. უნ-ტისა (1929) და სხვა უმაღლესი სასწავლებლების პროფესორი. რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1943), სოციალ. შრომის გმირი (1962). კომუნისტური პარტიის წევრი 1898-იდან (1917 — 20 იყო მენშევიკ-ინტერნაციონალისტი), ტომსკის უნ-ტის სტუდენტი (1901), ხელმძღვანელობდა სტუდენტთა პოლიტ. გაფიცვას, რისთვისაც გარიცხეს უნ-ტიდან. აქტიურად მონაწილეობდა 1905—07 რევ. მოძრაობაში. რსდმპ ტამერფორსის კონფერენციის (1905) მონაწილე. დაპატიმრებული იყო რამდენჯერმე. 1914 დაამთავრა მოსკ. კომერც. ინ-ტი. 1918-იდან მუშაობდა ეკონ. გეოგრაფიის დარგში. მარქსისტული ეკონ. გეოგრაფიის რ-ნული მიმართულების ფუძემდებელი. დააარსა ეკონ. გეოგრ. კათედრა რამდენიმე უმაღლეს სასწავლებელში, მ. შ. მოსკოვის უნ-ტში. დაწერა სსრკ ეკონ. გეოგრაფიის რამდენიმე სახელმძღვანელო (მე-8 კლასის სახელმძღვანელომ 1952 მიიღო სსრკ სახელმწ. პრემია), ფუძემდებლური შრომები ეკონ. გეოგრაფიისა და ეკონ. კარტოგრაფიის თეორიასა და მეთოდოლოგიაში. დაამუშავა ეკონ. დარაიონებასა და შრომის გეოგრ. დანაწილებასთან დაკავშირებული საკითხები. შექმნა საბჭ. ეკონ. გეოგრაფიის ახ. დარგი — ქალაქების გეოგრაფია. დაადგინა საბჭ. ქვეყანათმცოდნეობის მეთოდოლ. პრინციპები. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Саушкин Ю. Г., Николай Николаевич Баранский, წგნ.: Экономическая география в СССР, М., 1965 (ახლავს ბ-ის ბიობიბლიოგრ.).

**ბარასი,** ბარა (Barras) პოლ (30. VI. 1755, ფოქს-ანფუ, — 29. I. 1829, შაიო), საფრანგეთის დიდი რევ. მოღვაწე. აზნაური. 1792 სექტ. აირჩიეს *კონვენტში*: ხმა მისცა ლუი XVI-ის სიკვდილით დასჯას. მიემხრო *იაკობინელებს*. 1793, როგორც კონვენტის კომისარი, მონაწილეობდა ტულონის როიალისტური ამბოხების ჩახშობაში. იყო 9 თერმიდორის (27—28 ივლ., 1794) კონტრრევ. გადატრიალების ერთ-ერთი ორგანიზატორი, *დირექტორიის* ყველა შემადგენლობის წევრი. ხელი შეუწყო ნაპოლეონ ბონაპარტის აღზევებას. მიუხედავად ამისა, 18 ბრიუმერის (9—10 ნოემბ., 1799) გადატრიალების შემდეგ ჩამოაშორეს პოლიტ. ცხოვრებას. ცნობილია როგორც ავანტიურისტი, უპრინციპო პოლიტიკოსი და კარიერისტი.

**ბარატინსკი** (ბორატინსკი) ევგენი აბრამის ძე [19. II (2. III). 1800, სოფ. მარა, ტამბოვის გუბ.,—29. VI (11. VII). 1844, ნეაპოლი], რუსი პოეტი. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1819-იდან. სახელი გაითქვა ელეგიებით („ფინეთი“, 1820; „გადარწმუნება“, 1821; „ჩანჩქერი“, 1821; „ჭეშმარიტება“, 1824; „აღიარება“, 1823; ამ უკანასკნელს ა. პუშკინი საუკეთესო რუს. ელეგიად მიიჩნევდა). ამ ლექსებში თავიდანვე გამოვლინდა ბ-ს პოეზიის ძირითადი თვისება — ფილოს. სიღრმე და ფსიქოლოგიზმი. წერდა აგრეთვე პოემებს („ნადიმი“, 1826; „ედა“, 1826; „მეჯლისი“, 1828 და სხვ.), რ-ებშიც უბრალო ადამიანების ყოველდღიურ ყოფას ასახავდა. დეკაბრისტთა აჯანყების დამარცხების შემდეგ მისი ლირიკა პესიმისტური გახდა („სტანსები“, 1827; „უკანასკნელი სიკვდილი“, 1827; „სიკვდილი“, 1829). აღსანიშნავია აგრეთვე ლექსი „გოეთეს სიკვდილის გამო“ (1832), რ-იც განსაკუთრებით მოსწონდა მ. გორკის. ბ-ს პოეზიას დიდად აფასებდნენ ა. პუშკინი, ბ. ბელინსკი და სხვ.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—2, СПб., 1914—15; Полн. собр. стихотворений, 2 изд., Л., 1957.

*ლიტ.*: Белинский В. Г., Стихотворения Евгения Баратынского, Полн. собр. соч., т. 1, М., 1953; მისივე, Стихотворения Е. Баратынского, იქვე, т. 6, М., 1955.

**ბარატოვი** ლეონიდ ვასილის ძე [20. III (1. IV). 1895, მოსკოვი, — 22. VII. 1964, იქვე], ოპერის რეჟისორი, რსფსრ სახ. არტისტი (1958). სწავლობდა მოსკოვის უნ-ტის იურიდიულ ფაკ-ტზე. 1918-იდან მოსკოვის თეატრების მსახიობი იყო, 1931—36 და 1944—56 — მოსკოვის დიდი თეატრის რეჟისორი (1944—49 მთავარი რეჟისორი). დადგა: ბოროდინის „თავადი იგორი“ (1934, 1953), ჩაიკოვსკის „მაზეპა“ (1934, 1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი“ (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949), „ხოვანშჩინა“ (1950; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), „სოროჩინის ბაზრობა“ (1952) და სხვ. 1936—38 სვერდლოვსკის ა. ლუნაჩარსკის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის, ხოლო 1938—43 ლენინგრადის ს. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის რეჟისორია. დადგა ოპერები — მ. კოვალის „ემელიან პუგაჩოვი“ (1942; სსრკ სახელმწ. პრემია, 1943), ტ. ხრენიკოვის „ქარიშხალში“ (1939) და სხვ. 1950—59 მუშაობს მოსკოვის სტანისლავსკისა და ნემიროვიჩ-დანჩენკოს სახ. მუს. თეატრის მთავარ რეჟისორად. აქ დადგა დ. კაბალევსკის „ტარასის ოჯახი“ (1951; სსრკ სახელმწ. პრემია, 1952), ს. პროკოფიევის „ომი და მშვიდობა“ (1957). 1926-იდან ეწეოდა პედაგოგიურ მოღვაწეობას (1947-იდან ა. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნების ინ-ტის პროფესორი). დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**ბარაქზაი,** *დურანის* ეთნიკურ ჯგუფში შემავალი ავღანური ტომი. ცხოვრობენ ყანდაარის აღმ-ით, მდ. არგასტანის ხეობაში, ჰილმენდის ორივე ნაპირზე. რაოდ. დახლ. 350 ათ. კაცი (1957, შეფასება). ლაპარაკობენ დას. პუშტუს დიალექტზე. რელიგიით მუსლიმანები (სუნიტები) არიან. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება. XVIII ს-ში დიდი როლი შეასრულეს დამოუკიდებელი ავღანური სახელმწიფოს შექმნაში.

*ლიტ.*: Народы Передней Азии, М., 1957.

**ბარბა,** ბარიბა, ბორგავა, ბოგუნგი, დაჰომეის ჩრდ. ოლქებში, პარაკუსა და კანდის დასახლებულ პუნქტებს შუა მდებარე რ-ნებში, აგრეთვე ტოგოს ჩრდ.-აღმ. განაპირა პროვინციაში მცხ. ხალხი. რაოდ. დაჰომეაში დახლ. 200 ათ., ტოგოში დახლ. 5 ათ. კაცი (1967, შეფასება). ბ. ენა განეკუთვნება გურის ენათა ჯგუფს. ბ. ინარჩუნებს ტრადიციულ რწმენებს. 10% მუსლიმანია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მსხვ. რქ. საქონლის მოშენება.

**ბარბადოსი** (Barbados), სახელმწიფო ვესტინდოეთში, კ. ბარბადოსზე (მცირე ანტილის კ-თა ჯგუფი). შედის *ერთა თანამეგობრობაში*. ფართ. 430 *კმ²*. მოსახლ. 247,5 ათ. კაცი (1973,), უმთავრესად ზანგები. დედაქალაქი და მთავარი ნავსადგური — ბრიჯტაუნი (109 ათ. მცხ., 1972). მოსახლ. დიდი ნაწილი ქრისტიანია (ანგლიკანური ეკლესია). სახელმწ. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულია 30 ნოემბ. — დამოუკიდებლობის გამოცხადების დღე (1966). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეული—ბ-ის დოლარი=აშშ-ის 0,5 დოლარს.

ბ-ის მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია 1966. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის პარლამენტს. იგი შედგება ორი პალატისაგან: საკრებულო პალატა და სენატი. სახელმწიფოს მეთაურია ინგლ. მეფე (დედოფალი), რ-იც ნიშნავს გენ.-გუბერნატორს. აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს გენ.-გუბერნატორის მიერ დანიშნული მთავრობა — მინისტრთა კაბინეტი პრემიერ-მინისტრის მეთაურობით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.




ბარბადოსის სახელმწიფო გერბი.

**ბუნება.** კუნძული აგებულია უმთავრესად მიოცენური კირქვებით. ზედაპირი დამრეც ტერასებად მაღლდება ცენტრისაკენ 340 *მ*-მდე. ჰავა ტროპ., პასატური. ყველაზე თბილი თვის (სექტ.) საშ. ტემპ-რა 27°C, ყველაზე გრილის (თებ.) 25°C. ნალექები 1400 *მმ* წელიწადში. ნაყოფიერი ყავისფერ-წითელი ლატერიტიზებული ნიადაგები. ტროპ. მცენარეულობა.

**ისტორიული ცნობა.** ევროპელების მოსვლამდე კუნძულზე ცხოვრობდნენ ინდიელი ტომები *არავაკები* და *კარიბები*. 1518 კუნძულს დაეპატრონენ ესპანელები და მას ბარბადოსი უწოდეს (ესპ. — barbado — წვერიანი. კუნძულზე იყო უამრავი ლეღვის ხე, გარშე-

მობურული წვერის მსგავსი ეპიფიტე-ბით). ესპანელებს ადგილ. ინდიელები მონებად გაჰყავდათ კ. ჰაიტიზე. 1605 კუნძულს ინგლისელები ეწვივნენ. 1625 მათ ბ-ზე კოლონია დააარსეს, გააშენეს თამბაქოს პლანტაციები. 1628 საფუძველი ჩაუყარეს ქ. ბრიჯტაუნს. XVII ს. 30-იან წწ-ში ბრაზილიიდან ბ-ზე შემოიტანეს შაქრის ლერწამი. დაიწყეს პლანტაციების გაშენება და აფრიკიდან მონების შემოყ-ვანა. კუნძულზე რამდენჯერმე იფეთქა ან-ტიინგლისურმა აჯანყებამ, 1838 ბ-ზე გაუქ-მდა მონობა. XX ს. 30-იან წწ-ში გაძლიერ-და ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. II მსოფლიო ომის შემდეგ ბ-ზე შეიქმნა პირველი პოლ-იტ. ორგანიზაციები, რ-ებიც მოგვიანებით პარტიებად ჩამოყალიბდა. მათ მოითხოვეს კუნძულისათვის პოლიტ. დამოუკიდებლო-ბის მინიჭება. 1950 ბ-ის მოსახლეობამ საყოველთაო საარჩევნო უფლება მიიღო. 1958—62 ბ. შედიოდა ვესტინდოეთის ფე-დერაციაში, რ-იც დიდმა ბრიტანეთმა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის შესაფერხებ-ლად შექმნა. 1961 ბ-მა საშინაო თვით-მმართველობის უფლება მიიღო. 1966 წ. 3 ნოემბ. პარლამენტის — ქვედა საკრებუ-ლო პალატის არჩევნებში გაიმარჯვა დემოკრ.-ლეიბორისტულმა პარტიამ (და-არსდა 1951). 1966 წ. 30 ნოემბ. ბ-ს მიენი-ჭა დამოუკიდებლობა ერთა თანამეგობრო-ბის ფარგლებში. 1966 დეკ. ბ. მიიღეს გაეროს წევრად. 1971 წ. 9 სექტ. პარლა-მენტის მორიგ არჩევნებში კვლავ გაი-მარჯვა დემოკრ.-ლეიბორისტულმა პარ-ტიამ. მისმა ლიდერმა ე. ბაროუმ დაიკავა პრემიერ-მინისტრისა და საგარეო საქმეთა მინისტრის პოსტები. ბ-ის მთავრობა მხარს უჭერს ურთიერთობის განვითარე-ბას ყველა ქვეყანასთან.

**ეკონომიკა.** ბ. აგრ. ქვეყანაა. მისი ეკონომიკა დამოკიდებულია დიდი ბრი-ტანეთის, აშშ-ისა და კანადის კაპიტალ-ზე. მეურნეობაში კოლონ. მემკვიდრეო-ბის აღმოსაფხვრელად მთავრობა გარკვე-ულ ღონისძიებებს ახორციელებს.

სოფ. მეურნეობას ათვისებული აქვს კუნძულის ფართობის 70%-ზე მეტი. ნა-თესებს უკავია 29 ათ. *ჰა*, საძოვრებს—7,7 ათ. *ჰა*. მთავარი სას.-სამ. კულტურაა შაქ-რის ლერწამი (20 ათ. *ჰა*, მოსავალი 1 მლნ. *ტ*, 1972). სამომხმარებლო კულ-ტურებიდან მოჰყავთ მანიოკი, ბატატი და ჩინ. კარტოფილი. განვითარებულია მებაღეობა (მანგო, ავოკადო, ციტრუ-სები, გუაიავა და სხვ.). აშენებენ უმთავრე-სად ცხვარს, ღორს, თხას. განვითარებუ-ლია სარძევე მეცხოველეობა. თევზჭერა (5 ათ. *ტ*-ზე მეტი წელიწადში.)

მრეწველობაში მნიშვნელოვანი ადგი-ლი უჭირავს შაქრის წარმოებას (118 ათ. *ტ*, 1973). არის ნავთობგადასამუშავებე-ლი, ცემენტის, კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. აირის უმნიშვნელო მოპოვება. შემოსავლის დიდ ნაწილს იძლევა უცხოე-თის ტურიზმი (288 ათ. ტურისტი, 1973). საავტ. გზების სიგრძე დაახლ. 1 ათ. *კმ*. გააქვთ შაქარი (ექსპორტის 1/2-ზე მეტი), ბადაგი, რომი. შეაქვთ სამრეწვ. ნაწარმი, სურსათი, სატრანსპ. საშუალებანი და სხვ. მთავარი სავაჭრო პარტნიორებია დიდი ბრიტანეთი, აშშ, კანადა, ტრინიდა-დი და ტობაგო.

**განათლება.** ბ-ის მოსახლეობის 97% წერა-კითხვის მცოდნეა (1970). დაწყ. სკოლა შვიდწლიანია, საშ. სკოლა — ექვსწლიანი და ცხრაწლიანი (სრუ-ლი). 1970/71 სასწ. წ. დაწყ. სკო-ლაში სწავლობდა 42,2 ათ. მოსწავლე, საშ. სკოლაში — 16,3 ათ.; პროფ. მომზა-დების სკოლები ძირითადად მუშაობენ დაწყ. სკოლის ბაზაზე (1970/71 სასწ. წ. 12 ათ. მოსწავლე). დაწყ. სკოლების მასწავლებლებს ამზადებს ორწლიანი პედ. კოლეჯები ექვსწლიანი სკოლის ბა-ზაზე (1970/71 სასწ. წ. 200 მოსწავლე). 1963 ბრიჯტაუნში გაიხსნა ვესტ-ინდოე-თის უნ-ტის ფილიალი (1970/71 სასწ. წ. 469 სტუდენტი). ბრიჯტაუნში არის საჯარო ბ-კა და ბ-ის მუზეუმი.

**კულტურა.** ბ-ის ფოლკლორს შემორჩა დას. აფრიკის ხალხ. შემოქმედების და-მახასიათებელი თვისებები. დამწერლობი-თი ლიტ-რის (ინგლ. ენაზე), პირველ რიგში პოეზიის, განვითარება XX ს. 40-იან წწ. განეკუთვნება. ამ პერიოდის პოეტების ჰ. ა. ვონის, ფ. ე. კოლიმორის, პ. ბლეკ-მენის, უ. ტ. ბერნზის, ჯ. დრეიტონის შემოქმედებაში შეიმჩნევა ვესტინდური მოტივები. სოც.-პოლიტ. თუ რასობრივი პრობლემები აისახება მწერლების კ. სი-ლის, ე. უოლკოტის, კ. მ. ჰოუპისა და სხვ. შემოქმედებაში. წიგნის გამოცემასთან დაკავშირებული სიძნელეების გამო ზოგი-ერთი მწერალი უცხოეთში გაიხიზნა. ამ-ჟამად ინგლისში მცხოვრები ჯ. ლემნინ-გის რომანებში („საკუთარ ტყავში გამო-კეტილი“, 1953; „მოქმედების დრო“, 1960 და სხვ.) თავს იჩენს დამოუკიდებ-ლობისათვის ვესტინდოეთის ხალხთა ბრძოლის თემა. სოც. პრობლემებს ეხება კანადაში მცხოვრები მწერალი ო. კლარ-კიც (რომანები „გაფიცვას გადარჩენილე-ბი“, 1964; „ეკლებსა და ნარშავს შორის“, 1965).

ბ-ზე შემორჩენილია ინდიელთა ძვ. კულტურის კვალი — არავაკების კერამი-კა, კარიბების ქვის ნაკეთობანი. ბრიჯტა-უნში შემონახულია XVIII ს. ნაგებობა-ნი: ე. წ. ჯ. ვაშინგტონის სახლი (1751), სენტ-მაიკლის ტაძარი (1780 შემდეგ). XX ს. შუახანებში თანამედროვე სტილით აგებულია სამინისტროების შენობები, სა-ნავსადგურო ნაგებობანი, სასტუმროები.

*ლიტ.*: Гальперина Е., Бури и штили Карибского моря, «Вопросы литературы», 1963, № 10.

**ბარბამილი,** ამიტალ-ნატრიუ-მი, *ბარბიტურატების* ჯგუფის სამკურ-ნალო პრეპარატი, ძილის მომგვრელი, კრუნჩხვების საწინააღმდეგო და დამამშვი-დებელი საშუალება. იხ. *საძილე საშუა-ლებანი*.

**ბარბარიზმი** (<ბერძნ. barbaros — უცხო), ამა თუ იმ ენის ბუნებისათვის შეუფერებელი გამონათქვამი ან სიტყვა, რ-იც შექმნილია სხვა ენის წესის მიხედ-ვით. მაგ., ქართულში, «არ მაწყობს» (შდრ. რუს. меня не устраивает), «თავი-სთან არის» (он у себя), «ძირითადში» (в основном). ბ. ისეთი *კალკია*, რ-იც არღვევს მოცემული ენის სალიტ. ნორმას. ბ-ად ითვლება აგრეთვე საჭიროების გა-რეშე ნახმარი უცხო სიტყვა.

მხატვრულ ლიტ-რაში ბ-ს მიმართავენ პერსონაჟის დასახასიათებ-ლად, სოც. გარემოს დასახატავად, სხვა ხალხთა ყოფის რეალიების, ადგილ. კო-ლორიტის გადმოსაცემად. ბ-ების ხაზგას-მული სიჭარბით ხმარებას „მაკარო-ნული მეტყველება“ ეწოდება. «ქართული ღვინო! ეტო გლუპოსტ! რა ღვინოა, ჰსწორეთ კლუკვენი კვასია! კლუკვას რა ჰქვიან? ძა... ძახველი» (გ. ერისთავი).

**ბარბარო** (Barbaro) იოსაფატ (1413—1494), ვენეციელი ვაჭარი და დიპლომატი. 1436—51 ცხოვრობდა ტანაისში (აზოვი). მოგზაურობდა კავკასიაში, ყირიმში, სამხრ. რუსეთში. 1463—73 ვენეციის რესპ. წარმომადგენლად იყო ჯერ დალმაციაში, შემდეგ ალბანეთში. ალბანეთში ყოფნისას სახელი გაითქვა როგორც *სკანდერბეგის* თანამებრძოლმა. 1473—79 ვენეციის რესპ. ელჩად იყო აყ-ყოიუნლუს სახელმ-წიფოში და ცდილობდა ოსმალეთის წინა-აღმდეგ ბრძოლაში ჩაება *უზუნ-ჰასანი*. თავისი ხანგრძლივი მოგზაურობა ბ-მ აღწერა წიგნში, რ-შიც მოცემულია პო-ლიტ.-ეკონ. და ეთნ. ხასიათის ცნობები სხვადასხვა ქვეყნების, მ. შ. საქართვე-ლოს შესახებ. განსაკუთრებულ ყურადღე-ბას იმსახურებს XV ს. II ნახ. საქართვ. და აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს ურთიერ-თობის ამსახველი ცნობები.

*ლიტ.*: Барбаро и Контарини о России. К истории итало-русских связей в XV в. Пер. и изд. текста Е. Ч. Скржинской, Л., 1971. *ე. მამისთვალაშვილი*.

**ბარბარობა,** 1. ქრისტიანული წმინდა-ნის, ბარბარეს (ბარბალეს) სახელობის დღესასწაული. ხალხ. წეს-ჩვეულების თა-ნახმად იმართებოდა 4—6 დეკ. (ძვ. სტი-ლით). ქრისტ. ბარბარეს კულტი წარმო-იშვა და გავრცელდა აღმოსავლეთის მართლმადიდებელთა შორის. მის სამ-შობლოდ ასახელებენ ეგვიპტეს, ბაალბექს, ფრიგიას. ბარბარეს უმთავრესად თაყვანს სცემდნენ როგორც ავადმყოფთა მკურ-ნალსა და მფარველს. ევრ. კათოლ. ქვეყ-ნებში მიაჩნდათ ცეცხლისა და ქარიშხ-ლისაგან მფარველ წმინდანად და მის სა-ხელზე ზარებს წირავდნენ, აგრეთვე იმ ხელოსანთა მფარველად, რ-თაც მუშაო-ბისას თოფის წამლის გამოყენება სჭირ-დებოდათ.

2. ქართველების ერთ-ერთი უძველე-სი საახალწლო დღესასწაული. ქართ. ბ-ის წინაქრისტ. ხანის წარმოდგენებ-საც შეიცავს. ქართველები ბარბოლს, ბარბლაშის (სვანეთი) და ბარბალეს სახით თაყვანს სცემ-დნენ ამავე სახელწოდების წინაქრისტია-ნული მზის ადგილ. ღვთაებას.


ბარბარობა. მზის ღვთაების ბარბარეს შესაწირავი ბასილაკვერი (სვანეთი).

ღვთაება ბარბალეს ატრიბუტებს წარ-მოადგენდა წრიული საგნები და სხვადა-სხვა სოლარული ემბლემები (რკინისა თუ მწვანე რტოებით დამზადებული წრეები, კვირისტავები, გვერგვი, კალპი, გვირგვი-ნი და სხვ.). მორწმუნე ქართველებს იგი წარმოდგენილი ჰყავდათ როგორც ქალე-ბის, ფურების და საერთოდ ბუნების ნა-ყოფიერების დედური ძალების მფარველი ასტრალური ქალღვთაება. ბ-ში ასახულია ქართველთა კოსმოგონიური წარმოდგენე-ბი, რადგან ეს დღეობა ითვლებოდა ზამ-თრის მზის ბუნიობის დღეობად. რიგი გადმონაშთებისა ასახავს ბარბალესა და ნიშხის, ე. ი. მზისა და ციური გველეშა-პის ანუ ნათელისა და ბნელის კოსმოგო-ნიურ ბრძოლას. ქართველთა ძვ. კალენ-დარში ბარბალეს თვე უნდა ყოფილიყო წლის დასაწყისი თვე. ბ-თან დაკავშირე-ბული იყო სხვადასხვა რიტუალური ლოც-ვა-ვედრება, შესაწირავები: რძის ფაფა, ხაჭაპურები (სვანეთში), ლობიოს- და ნიგვზისგულიანი ჯვარდასახული ტაბ-ლები, ე. წ. საბარბალო ტაბ-ლები (ლეჩხუმში) და სხვ. ბ-ის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი რიტუალი იყო *მეკვლეობა*.

*ლიტ.*: ბარდაველიძე ვ., სვანურ ხალხურ დღეობათა კალენდარი, [ნაწ.] 1, თბ., 1939; მისივე, ქართველთა უძვე-ლესი სარწმუნოების ისტორიიდან (ღვთაება ბარბარ-ბაბარ), თბ., 1941. *ი. სურგულაძე*.

ბარბადოსი



**„ბარბაროსა“** („Fall Barbarossa“), სსრკ-ის წინააღმდეგ ფაშისტური გერმანიის აგრესიული ომის გეგმის კოდური სახელწოდება („საღვთო რომის იმპერიის“ იმპ. ფრიდრიხ I ბარბაროსას სახელის მიხედვით). მსოფლიო ბატონობისათვის ბრძოლაში გერმ. იმპერიალიზმისა და ფაშიზმის ძირითად ამოცანას წარმოადგენდა სსრკ-ის ლიკვიდაცია. საფრ. კამპანიის (1940) წარმატებით დამთავრების შემდეგ ფაშისტური გერმ. ხელმძღვანელებმა გადაწყვიტეს მოემზადებინათ სსრკ-თან ომის გეგმა. 1940 წ. 5 დეკ. დამტკიცდა სახმელეთო ჯარების გენ. შტაბის უფროსის გენ.-პ. ჰალდერის მიერ წარმოდგენილი გეგმის („გეგმა ოტო“) საბოლოო ვარიანტი. საერთო სტრატეგიული ამოცანა იყო სსრკ-ის დამარცხება უმოკლეს დროში (ჯერ კიდევ ინგლისთან ომის დამთავრებამდე). ამისათვის გეგმა ითვალისწინებდა რუს. დას. ნაწილში თავმოყრილი საბჭ. არმიის მთავარი ძალების ფრონტის გარღვევას და გაბნეული ჯარის ნაწილების მოსპობას მძლავრ, მოძრავ დაჯგუფებათა სწრაფი და ღრმა დარტყმებით, საბჭ. ჯარების ძირითადი მასის განადგურებას მდ. დნეპრისა და დას. დვინის დასით, აგრეთვე მოსკ., ლენინგრ., დონბასის ხელში ჩაგდებას და არხანგელსკ—ვოლგა—ასტრახანის ხაზზე გასვლას. ომის დაწყების ვადად დათქმული იყო 1941 მაისი; მაგრამ იუგოსლ. და საბერძნეთის წინააღმდეგ ოპერაციის განხორციელებასთან დაკავშირებით იგი 22 ივნისისათვის გადაიტანეს (საბოლოო ბრძანება გაიცა 17 ივნისს).

1941 წ. 22 ივნისისათვის ფაშისტებმა სსრკ-ის საზღვრებთან თავი მოუყარეს არმიების სამ ჯგუფს (181 დივიზია) და 3 საჰაერო ფლოტს, რუმინ., უნგრ., ფინეთის და სხვა სატელიტთა არმიებს (სულ 5,5 მლნ. ჯარისკაცი, 3712 ტანკი, 47260 საველე ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 4950 საბრძოლო თვითმფრინავი). დროებითი მნიშვნელოვანი წარმატების მიუხედავად, „ბ-ს“ განხორციელება შეუძლებელი აღმოჩნდა, ვინაიდან გეგმა ეფუძნებოდა ავანტიურისტულ გაანგარიშებებს, არ ითვალისწინებდა სსრკ-ის პოლიტ., ეკონ. და სამხ. სიძლიერეს, საბჭ. ხალხის მორალურ-პოლიტ. ერთიანობასა და სიმტკიცეს.



ბარბაცა: 1—ღერო; 2—ზედა თავი; 3—ქვედა თავი; 4—სახურავი.

**ბარბაროსები** (ბერძნ. barbaroi, ლათ. barbari), 1. ასე უწოდებდნენ ძვ. ბერძნები და რომაელები მათთვის გაუგებარ ენაზე მოლაპარაკე და სხვა კულტურის მქონე ყველა უცხოელს. ახ. წ. დამდეგს ამ სახელწოდებას უმეტესად გერმანელების მიმართ ხმარობდნენ (ახ. დროის ისტ. მეცნიერებაში გერმ. და სხვა ტომების იმდროინდელ შემოსევებს ეწოდა ბ ა რ ბ ა რ ო ს თ ა  დ ა პ ყ რ ო ბ ე ბ ი, რომის იმპერიის ტერიტორიაზე მათ მიერ დაარსებულ სამეფოებს — ბ ა რ ბ ა რ ო ს თ ა  ს ა მ ე ფ ო ე ბ ი; გერმ. ტომთა ჩვეულებითი სჯულის ჩანაწერებს — *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*). ბარბაროსთა დაპყრობებმა დიდი როლი შეასრულა რომის იმპერიაში მონათმფლობელური წყობილების მოსპობასა და ფეოდ. ურთიერთობათა ჩამოყალიბებაში (იხ. აგრეთვე *ხალხთა დიდი გადასახლება, ფეოდალიზმი*). 2. გადატანითი მნიშვნელობით ბ. — ბრიყვი, უხეში, სასტიკი ადამიანები, კულტურულ ფასეულობათა მნგრეველნი.

**ბარბაროსთა სამართლის წიგნები** (ლათ. Leges barbarorum, სიტყვასიტყვით — ბარბაროსთა კანონები), გერმ. ბარბაროსი ტომების *ჩვეულებითი სამართლის* წიგნები, შედგენილი V—IX სს-ში: სალიკური სამართალი (Lex Salica, შედგენილია VI ს. დამდეგს მეფე *ხლოდვიგის* დროს); რიპუართა სამართალი (Lex Ripuaria, VI ს.); ბურგუნდთა სამართალი (Leges Burgundionum, შედგენილია გუნდობადის მეფობის წლებში— 474—516); ვესტგუთების სამართალი (Leges Wisigothorum, მოღწეულია მეფე რეკესვინდის დროინდელი — 653—672 რედაქციით); ალემანთა სამართალი (Leges Alamannorum, I ნაწილი შედგენილია VI ს. ბოლოს, II—VIII ს. დამდეგს); ლანგობარდთა სამართალი (VII ს. 40-იანი წწ.); ბავართა სამართალი (Leges Baiuwariorum, VIII ს. 40-იანი წწ.); საქსების სამართალი (Lex Saxonum, შედგენილია *კარლოს დიდის* დროს VIII—IX სს. მიჯნაზე); ფრიზთა სამართალი (Lex Frisionum); თიურინგთა სამართალი (Lex Thuringorum) და ფრანკ-ხამავთა სამართალი (Lex Francorum-Chamavorum, IX ს. დამდეგს); ანგლოსაქსთა სამართალი (601—925, დაწერილია ძვ. ინგლ. ენაზე).

ბ. ს. წ. ვულგარულ ლათ. ენაზეა ჩაწერილი. თითქმის ყველას ატყვია რომის სამართ. მეტ-ნაკლები გავლენა (განსაკუთრებით კი ბურგუნდთა და ვესტგუთების სამართ. წიგნებს). ბ. ს. წ. კაზუისტიკურია — კანონები გადმოცემულია კაზუსების სახით და სამართ. საერთო ნორმებს თითქმის არ შეიცავს. ისინი ჩაწერილია სამეფო ან საპერცოგო ხელისუფალთა ბრძანებითა და ინიციატივით და შეიცავენ სხვადასხვა პერიოდის კანონმდებლობას, ამიტომ ნორმები წინააღმდეგობრივია; ბევრი ნორმა გაუქმებულია შემდგომი პერიოდის *კაპიტულარებით*, რ-ებიც შეტანილია სამართ. წიგნებში.

ბ. ს. წ. შედგენილია განვითარების სხვადასხვა საფეხურზე მდგომი გერმ. ტომებისათვის და დიდად განსხვავდებიან ერთმანეთისაგან; ისინი ასახავენ პირველყოფილ-თემურ, მონათმფლობელურ და ფეოდ. ურთიერთობებს, გვაროვნ. წყობილებიდან ფეოდალურზე გადასვლის პროცესს; შეიცავენ (განსაკუთრებით სალიკური სამართ.) ძვირფას ცნობებს ძვ. გერმანელების საზ. და სახელმწიფოებრივი წყობილების, მოსახლ. კატეგორიათა უფლებრივი მდგომარეობის, სამოქალაქო და სისხლის სამართ., სამართალწარმოებისა და სასამართლო წყობილების შესახებ. მთავარი ადგილი წიგნებში უჭირავს სისხლის სამართ. და სისხლის სამართ. პროცესის საკითხებს. სამართალწარმოებაში ბატონობს *ბრალდებითი პროცესი*, რ-იც მხარეთა ინიციატივაზეა დაფუძნებული. დანაშაულთა საზღაურია *კომპოზიცია* (მკვლელობის საზღაურს ვ ე რ გ ე ლ დ ი ეწოდება). საზ-ბის ზედაფენა საგვარეულო და მსახურეული დიდკაცობა, ქვედაფენა — ნახევრადთავისუფალნი, გაათავისუფლებულნი და მონები. მოსახლ. ძირითად მასას შეადგენს თავისუფალი გლეხკაცობა. საადგილმამულო საკუთრების ფორმებიდან სათემო საკუთრებასთან ერთად აღსანიშნავია *ალოდი* და *ბენეფიციუმი*.

*გამოც.*: Germanenrechte (Texte und Übersetzungen), Bd. 1—3, 10—11, Weimar, 1934—36, Bd. 13, B.—Fr., 1958; Monumenta Germaniae historica. Legum sectio I, t. 1—5, Hannoverae, 1868—1954; Сборник законодательных памятников древнего западноевропейского права, в. 1—2, К., 1906—08.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., ადრინდელი ფეოდალური სამართლის ძეგლები, თბ., 1950.

*ი. დოლიძე.*

**ბარბაროსობა,** ტერმინი, რ-ითაც აღინიშნებოდა XVIII ს-ში ფილოსოფოს ა. ფერგიუსონის მიერ შემოთავაზებული და XVIII—XIX სს. მეცნიერებაში დამკვიდრებული კაცობრიობის ისტორიის პერიოდიზაციის (ველურობა, ბარბაროსობა, ცივილიზაცია) შუა საფეხური. ეს სქემა მეცნიერულად დაასაბუთა ლ. *მორგანმა*, რ-ის მიხედვითაც ბ. იწყება მეთუნეობის გამოგონებით და მთავრდება დამწერლობის გაჩენით. მორგანის ეს პერიოდიზაცია გაიზიარა ფ. ენგელსმა ნაშრომში „ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა“, თუმცა ერთი პირობით: „...სანამ მნიშვნელოვნად გაფართოებული მასალა არ გვაიძულებს ცვლილებები შევიტანოთ, მის მიერ წარმოდგენილი პერიოდიზაცია უეჭველად ძალაში დარჩება“ (მ ა რ ქ ს ი  კ.  და  ე ნ გ ე ლ ს ი  ფ., რჩ. ნაწერები, ტ. 2, თბ., 1950, გვ. 211). ამავე დროს ლ. მორგანის წიგნის „ძველი საზოგადოების“ კონსპექტში კ. მარქსის მიერ გამოთქმულ კრიტ. შენიშვნებზე დამყარებით ფ. ენგელსმა მოგვცა ღრმა მეცნ. ახსნა პირველყოფილი საზ-ბის განვითარების შინაგანი კანონზომიერებებისა, მეტი მეცნ. სიზუსტე შეიტანა თვით ლ. მორგანის ამ კონცეფციაში, რ-იც თავის საფუძველში სტიქიურ-მატერიალისტური იყო და იმაში მდგომარეობდა, რომ საზ-ბის ევოლ. განვითარების საფუძვლად მორგანმა მიიჩნია ადამიანის საარსებო საშუალებების თანდათანობით სრულყოფა და ამის პარალელურად და ამასთანავე კავშირში ადამიანთა სოც. ორგანიზაციის განვითარება. ამ თვალთახედვით ბ. იყო საზ-ბის განვითარების ისეთი საფეხური, როცა ადამიანმა დაიწყო კერამ. წარმოება (ბ-ის ქვედა საფეხური), ხელი მიჰყო სხვადასხვა, ერთმანეთისაგან განსხვავებულ ბუნებრივ პირობებში ცხოველთა და ფრინველთა მოშინაურებას და გამრავლებას, მცენარეულის მოყვანას (ბ-ის შუა საფეხური), დაეუფლა რკინის მადნის დნობას და გააფართოვა ლითონის იარაღების წარმოება, რითაც, თავის მხრივ, არნახულად გაზარდა საარსებო-საწარმოო არე მიწათმოქმედებაში, მესაქონლეობაში, საოჯახო წარმოების სხვადასხვა სფეროში (ბ-ის ზედა საფეხური). ამავე პერიოდიზაციის საზ-ბის სოც. ორგანიზაციაში ბ-ს შეესატყვისება დედისეული გვარისა და დედის უფლების ანუ მატრიარქატის აყვავება და შემდეგ მისი შეცვლა პატრიარქატით. არქეოლ. პერიოდიზაციაში ბ-ს შეესაბამება ნეოლითი, ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანა. ბ-ის ზედა საფეხურზე, რ-იც თავისი მნიშვნელობით ყველა წინა ეპოქას და საფეხურს აღემატებოდა, დაიწყო პირველყოფილი საზ-ბის გვაროვნული საფუძვლების რღვევა და საფუძველი შეექმნა ანტაგონისტური კლასებისა და სახელმწიფოს წარმოშობას. ეს უკვე იყო ე. წ. ცივილიზაციის დასაწყისი. ბ. და ველურობაც, როგორც საზ-ბის განვითარების საფეხურები, ლ. მორგანის კლასიფიკაციით, ფაქტობრივად კულტურის განვითარების საფეხურებს ასახავს, ამიტომ ეს დაყოფაც კულტურის კლასიფიკაციად არის მიჩნეული. არქეოლ. და ეთნოგრ. ახ. მონაცემების დაგროვებამ მორგანის პერიოდიზაციის მნიშვნელოვანი დაზუსტების საჭიროება გამოიწვია. თანამედროვე მკვლევართა უმრავლესობა ნაკლებად სარგებლობს მორგანის მოძველებული სქემით და იყენებს პირველყოფილი ისტორიის ახ. პერიოდიზაციას (იხ. *პირველყოფილი თემური წყობილება*).

*ლიტ.*: П е р ш и ц  А.  И.,  М о н г а й т  А.  Л.,  А л е к с е е в  В.  П., История первобытного общества, М., 1968; Проблемы истории докапиталистических обществ, кн. 1, М., 1968; Т о л с т о в  С.  П., К вопросу о периодизации истории первобытного общества, «Советская этнография», 1946, № 1.

*მ. გეგეშიძე.*

**ბარბარუსი** იოჰანეს, იხ. *ვარესი ი.*

**ბარბაცა,** *მრუდმხარა მექანიზმის* ძირითადი დეტალი, რ-იც დგუშის ან ცოციას უკუქცევით-წინსვლით მოძრაობას მუხლა ლილვის ბრუნვით მოძრაობად გარდაქმნის. ბ. შედის აგრეთვე ს ა ხ ს რ ო ვ ა ნ ი  ო თ ხ წ ე ვ რ ა ს შედგენილობაში (იხ. *სახსროვანი მექანიზმი*). მას იყენებენ ყველა დგუშიან მექანიზმში (მაგ., შიგაწვის ძრავებში). ბ-ს ამზადებენ უპირატესად ფოლადისაგან ჭედვით ან შტამპვით.

**ბარბე დ'ორვილი** (Barbey d'Aurevilly) ჟიულ ამედე (2. XI. 1808. სენ-

სოვერ-ლე-ვიკონტი, — 23. IV. 1889, პარიზი), ფრანგი მწერალი. გვიანდ. რომანტიზმის წარმომადგენელია. მისი მთავარი ნაწარმოებებია: ნარკვევი „დენდიზმისა და ჯორჯ ბრემელის შესახებ“ (1845), ისტ. რომანები „მოჯადოებული“ (1854), „კავალერი დე ტუში“ (1864), მოთხრობების კრებ. „ეშმაკის სახენი“ (1874), კრიტ. წერილების კრებ. „XIX საუკუნის ნამუშევრები და ადამიანები“ (ოცამდე ტომი, 1860—1909). ბ. დ' ო. კათოლიციზმისა და მონარქიის თავგამოდებული მომხრე იყო და ამ პოზიციებიდან ებრძოდა დემოკრატ მწერლებს — ჰიუგოს, სენტ-ბევს, ფლობერს, ზოლას და სხვ. გავლენა მოახდინა პ. ბურჟეს, ჟ. ბერნანოსის, ფ. მორიაკის შემოქმედებაზე.

**ბარბერი** (Barber) სემიუელ (დ. 9. III. 1910, უესტ-ჩესტერი, პენსილვანია), ამერ. კომპოზიტორი. სწავლობდა კერტისის ინ-ტში (ფილადელფია). ადრეული ნაწარმოებებით უახლოვდება რომანტიკოსების ტრადიციებს. შემდგომში რომანტიკულ ტრადიციებს ათანხმებს ნეოკლასიციზმის ელემენტებთან. ბ-ის ინდივიდ. სტილი გამომჟღავნდა სავიოლინო (1939) და სავიოლონჩელო (1945) კონცერტებში, სიუიტაში „მედეა“ (1947). სხვა მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ოპერა „ვანესა“ (1956), უვერტიურა შერიდანის პიესისა „ავყიობის სკოლა“ (1933), 2 კვარტეტი (1936 და 1948), სიმფონიები № 1 (1936, მეორე რედ. 1943) და № 2 (1944, მეორე რედ. 1947), ადაჟიო სიმებიანი საკრავებისათვის (1936), 2 „ესე“ ორკესტრისათვის (1937, 1942), სონატები, გუნდები და სიმღერები. მის სონატას ვიოლონჩელისა და ფორტეპიანოსათვის (1932) და მუსიკას შელის ნაწარმოებების მიხედვით შექმნილი სცენებისათვის მიენიჭა ამერ. „რომაული პრემია“ (1935).

**ბარბესი** (Barbès) არმან (18. IX. 1809, პუენტ-ა-პიტრი, გვადელუპა, — 26. VI. 1870, ჰაგა), ფრანგი წვრილბურჟ. რევ.-დემოკრატი. XIX ს. 30-იან წწ-ში ლ. ბლანკისთან ერთად მონაწილეობდა ფარულ რევ. საზ-ბათა — „ოჯახების საზოგადოების“ და „წელიწადის დროთა საზოგადოების“ შექმნაში. ბლანკისტების 1839 წ. 12 მაისის აჯანყების ჩაქრობის შემდეგ შეიპყრეს და სამუდამო პატიმრობა მიუსაჯეს. 1848 რევ-ის შემდეგ გაათავისუფლეს და აქტ. მონაწილეობა მიიღო დემოკრ. მოძრაობაში. იყო „რევოლუციის კლუბის“ თავ-რე. 1848 გამწვავებული კლასობრივი ბრძოლის ვითარებაში ჩამოშორდა ბლანკის. 1848 წ. 16 აპრ. მთავრობის საწინააღმდეგო დემონსტრაციის დროს დროებითი მთავრობის დამცველთა შორის იყო, მაგრამ დამფუძნებელი კრების გახსნის შემდეგ მონაწილეობა მიიღო კრების რეაქციული პოლიტიკის წინააღმდეგ მიმართულ 15 მაისის დემონსტრაციაში, რისთვისაც სამუდამო პატიმრობა მიუსაჯეს. 1854 გაათავისუფლეს, შემდეგ ემიგრაციაში იყო ბელგიაში.

**ბარბიე** (Barbier) ანრი ოგიუსტ (29. IV. 1805. პარიზი, — 13. II. 1882, ნიცა), ფრანგი პოეტი. 1869-იდან ფრანგ. აკად. წევრი. წერა პროზაული ნაწარმოებებით დაიწყო. 1830 წლის ივლისის რევოლუციით შთაგონებულმა გამოაქვეყნა პოეტური პამფლეტები, რ-ებიც 1830—31 გააერთიანა კრებულში „იამბები“. ამ წიგნში ბ. უმღერის თავისუფლებას, აჯანყებულ ხალხს, გმობს ბონაპარტისტებს, ბურჟუებს. მისი სხვა პოეტური კრებულებია: „გოდება“ (1833), „ლაზარე“ (1837), „გმირული რითმები“ (1843). ბ-მ ფრანგ. სამოქალაქო ლირიკაში პირველმა ასახა პროლეტართა ყოფა.

**ბარბიზონის სკოლა,** XIX ს 30—60-იანი წწ. რეალისტური პეიზაჟის ფრანგ მხატვართა ჯგუფი. სახელწოდება მიიღო ფონტენბლოს ტყესთან (პარიზის სამხრ.-აღმ-ით) მდებარე სოფ. ბარბიზონისაგან (Barbizon), სადაც დიდხანს მუშაობდა ჯგუფში შემავალი ზოგიერთი მხატვარი („ბარბიზონელები“). ბარბიზონის გარდა, ამ სკოლის მხატვრები მუშაობდნენ ილ-დე-ფრანსის, ნორმანდიის, ბურგუნდიის და სხვ. რაიონებში. ბ. ს. წარმოიქმნა დემოკრ. მოძრაობის აღმავლობის, ეროვნ. რეალისტური ხელოვნ. ფორმირებისა და აკად. და რომანტ. სკოლების კრიზისის პერიოდში. ბ. ს-ის წარმომადგენლებმა რომანტ. და აკად. ხელოვნების იდეალიზებული და პირობითი „ისტორიული პეიზაჟის“ ნაცვლად ფერწერაში შემოიტანეს ბუნების რეალისტურად ასახვის პრინციპები, ისინი ეყრდნობოდნენ XVII ს. ჰოლანდ. ფერწერის მემკვიდრეობას, XIX ს. დასაწყისის ინგლ. პეიზაჟისტების ჯ. კონსტებლისა და რ. ბონინგტონის შემოქმედებას, უპირველეს ყოვლისა კი განავითარეს XVIII ს. I მეოთხედისა და XIX ს. ფრანგ. პეიზაჟური ფერწერის რეალისტური ტენდენციები (განსაკუთრებით ჟ. მიშელის, რომანტ. სკოლის მოწინავე მხატვრების — თ. ჟერიკოს, ე. დელაკრუას და პ. იუეს შემოქმედება). მათ პეიზაჟი გაათავისუფლეს ნორმატიული სქემებისაგან. ისინი მიზნად ისახავდნენ პეიზაჟური მოტივების ინდივიდუალიზაციას, შუქისა და ჰაერის (იხ. *პლენერი*) ასახვას. დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ მხატვრულ განზოგადებას, ემოციურობას. დიდი პეიზაჟური ტილოების გარდა ქმნიდნენ კამერულ სურათებს. შეიმუშავეს ტონური ფერწერის მეთოდიკა, თავდაჭერილი ვალერით, სინათლისა და ფერთა ნიუანსებით მდიდარი, თითქმის მონოქრომული კოლორიტი. ბარბიზონელების უფროსი თაობა — თ. რუსო, ჟ. დიუპრე, ნ. ვ. დიას დე ლა პენია განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდნენ გამოსახულების მატერიალურობას, განათების ემოციურობას, მათ გარკვეული კავშირი შეინარჩუნეს რომანტ. სკოლასთან. უმცროსი თაობის თვალსაჩინო წარმომადგენელს შ. ფ. დობინის უმეტესად უშუალო შთაბეჭდილების გადმოცემა, შუქ-ჰაერის მდგომარეობის ზუსტი ფიქსაცია იზიდავდა. ბ. ს-ის ზოგიერთი წარმომადგენელი და მათთან ახლოს მდგომი მხატვრები (კ. ტრუაიონი, შ. ჟაკი, რ. ბონერი) პეიზაჟში ჟანრულ და ანიმალისტურ გამოსახულებებს დამოუკიდებელ მნიშვნელობას ანიჭებდნენ, მაშინ როცა სკოლის წამყვან მხატვართა შემოქმედებაში ეს ელემენტები ორგანულად ერწყმოდა საერთო კომპოზიციას. ბ. ს-თან შემოქმედებით კავშირს ამჟღავნებდა XIX ს. ზოგი მხატვარი, მათ შორის კ. კორო, ფ. მილე და სხვ. ბ. ს-მ დიდი გავლენა მოახდინა რეალისტური პეიზაჟის განვითარებაზე არა მარტო საფრანგეთში (გ. კურბე, ე. ბუდენი), არამედ მის საზღვრებს გარეთაც (ჰოლანდიელი ი. ბ. იონგკინდი, ბელგიელი ი. ბულანჟე, უნგრელები მ. მუნკაჩი და ლ. პაალი, პოლ. ი. შერმენტოვსკი, რუმინ. ნ. გრიგორესკუ, ამერ. პეიზაჟისტი ჯ. ინესი, რუსი პეიზაჟისტები ა. ბოგოლიუბოვი, ა. სავრასოვი, ფ. ვასილიევი და სხვ.).

*ლიტ.*: Яворская Н. В., Пейзаж барбизонской школы, М., 1962.

**ბარბიტურატები,** ცენტრალური ნერვული სისტემის დამთრგუნველი სამკურნ. ნივთიერებათა ჯგუფი; ძილის მომგვრელი, კრუნჩხვების საწინააღმდეგო და ნარკოტიკული მოქმედების პრეპარატები. განარჩევენ ხანგრძლივი (ბარბიტალი, ფენობარბიტალი, ბარბიტალ-ნატრიუმი), საშუალო (ციკლობარბიტალი, *ბარბამილი*, ეტამინალ-ნატრიუმი) და ხანმოკლე მოქმედების (ჰექსობარბიტალი) ბ-ს. ბ. შეჰყავთ კუნთებში, ვენაში (ძირითადად ნარკოზისათვის) ან სწორ ნაწლავში; შინაგანი ხმარებისათვის იყენებენ ფხვნილებს და ტაბლეტებს. ბ. აძლიერებს ნარკოტიკული, საანესთეზიო და ტკივილგამაყუჩებელი საშუალებების მოქმედებას, მაგრამ მათი ხანგრძლივად მიღება შეიძლება მავნე ჩვევად იქცეს (იხ. *ნარკომანია*). ბ. ზოგჯერ იწვევს ალერგიას ან პირუკუ რეაქციებს — მოუსვენრობას, აგზნებას და ა. შ.

**ბარბიტურმჟავა,** ერთფუძიანი ორგ. მჟავა, თეთრი კრისტალები, $t_{დნ}$ 245°C (დაშლით), იხსნება ცხელ წყალში. ბ-ს წარმოებულებს *ბარბიტურატებს* უწოდებენ.

**ბარბიუსი** (Barbusse) ანრი (17. V. 1873. ანიერი, — 30. VIII. 1935, მოსკოვი), ფრანგი მწერალი და საზ. მოღვაწე, საფრ. კომპარტიის წევრი 1923-იდან. დაამთავრა სორბონის უნ-ტის ფილოლოგიის ფაკ-ტი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო XIX ს. 90-იან წწ-ში. მის პირველ ნაწარმოებებს (ლექსების კრებ. „მოზარეები“, 1895; რომანები „მავედრებელნი“, 1903; „ჯოჯოხეთი“, 1908) ამ პერიოდის ლიტ-რისთვის დამახასიათებელი ღრმა პესიმიზმის კვალი აზის, თუმცა ეს არ იყო ბურჟ. დეკადენტური ლიტ-რის უსაგნო პესიმიზმი; მწერლის ყურადღებას იპყრობს სოც. სინამდვილე, იგი ილაშქრებს უსამართლობის წინააღმდეგ. ცხოველი ინტერესი გარე სამყაროს მოვლენათა შემეცნებისადმი თავიდანვე აყენებდა ბ-ის შემოქმედებას რეალიზმის ნიადაგზე. რეალიზმის მაღალ საფეხურს მიაღწია ბ-მა რომანში „ცეცხლი“ (1916). I მსოფლიო ომის მონაწილე მწერალმა რომანტ. საბურველის გარეშე აღწერა ომის საშინელებანი. დიდი ოქტომბრის სოციალ. რევოლუციამ უფრო განამტკიცა ბ-ის ოპტიმ. სული. ამას მოწმობს რომანი „სიცხადე“ (1919). ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა: «მასებში რევოლუციური შეგნების ზრდის ყველგან შემჩნეული, მასობრივი მოვლენის ერთ-ერთ განსაკუთრებით თვალსაჩინო დადასტურებად შეიძლება ჩაითვალოს ანრი ბარბიუსის რომანები: „Le feu“ („ცეცხლში“) და „Clarté“ („სიცხადე“)», (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29, გვ. 603). 1919 ბ-მა დააარსა საერთაშ. ჯგუფი და ჟურნალი „კლარტე“ („Clarté“). ამავე პერიოდს განეკუთვნება რევ. პუბლიც. წერილების კრებულები „სინათლე უფსკრულში“ (1919), „მებრძოლის სიტყვები“ (1920), „დანით კბილებში“ (1921), რომანი „რგოლები“ (1925). ბ-ის შემოქმედებიდან აღსანიშნავია პუბლიც. ხასიათის წიგნი „ჯალათები“ (1926), მოთხრობების კრებ. „ძალა“ (1926). 1927 ბ. იყო სსრ კავშირში, იმოგზაურა საქართველოშიც, რასაც მოჰყვა წიგნები „აი, რა უყვევს საქართველოს“ (1929), „რუსეთი“ (1930). ბ-ის ესთეტ. მრწამსის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა იქონია საბჭ. ლიტ-რამ, განსაკუთრებით მ. გორკიმ. 1928 ბ. მონაწილეობდა კელნში მოწყობილ სსრკ-ის მეგობართა კონგრესში. სსრკ-ის გრანდიოზული მიღწევებით აღფრთოვანებულმა მწერალმა სიცოცხლის უკანასკნელ წლებში დაწერა წიგნი „სტალინი“ (1935). მუშაობდა ვ. ი. ლენინის ცხოვრების ამსახველი ნაწარმოების შესაქმნელად, მაგრამ მისი დამთავრება ვერ მოასწრო.



ა. ბარბიუსი.

*თხზ.*: აი, რა უყვევს საქართველოს (პუბლიცისტური ნარკვევი), ტფ., 1930; ცეცხლი, ტფ., 1930; Избр. произв., М., 1952; Огонь. Ясность. Правдивые повести, М., 1967.

*ლიტ.*: ფანჩულიძე დ., ნარკვევები ფრანგული ლიტერატურის ისტორიიდან, თბ., 1974; Горький М., Предисловие [к кн. А. Барбюса «В огне»], Соч. в 30 тт., т. 24, М., 1953; Луначарский А. В., Статьи о литературе, М., 1957; Duclos J., Freville J., Henri Barbusse, P., 1946. *ნ. თარიშვილი.*

**ბარბოტირება,** სითხის ფენაში აირის ან ორთქლის წნევით გატარება. ბ-თვის იყენებენ ბარბოტერებს—წვრილნახვრეტებიან (3—6 *მმ*) მილებს, *აბსორბერებისა* და სარექტიფიკაციო სვეტების საცრიან და ხუფებიან თეფშებს. აირის (ორთქლის) ბუშტების სი-

ჩვეულებრივი ბარდა: 1— მცენარე; 2 — ფოთოლი; 3 — ყვავილი; 4 — ფესვი; 5—პარკი (ა — სამარცვლე ჯიშის, ბ — ტკბილი ჯიშის); 6—თესლი.


ბარდა. მავზოლეუმი. ხუროთმოძღვარი აჰმედ ეიუბ ალ-ჰაფიზ-ოღლუ.


ვ. ბარდაველიძე.

თხეში გავლისას მიიღება დიდი საფაზათაშორისო ზედაპირი, რაც ხელს უწყობს სითბოსა და მასათა გაცვლით პროცესებს, აგრეთვე აირებისა და სითხეების ქიმ. ურთიერთქმედებას.

**ბარგისუხუცესი,** მეფის ალალის, კერძოდ, მისი „სასაგებლე" ნაწილის უფროსი შუა საუკ. საქართველოში. ეკუთვნოდა *მსახურთუხუცესის* უწყებას და უშუალოდ მესაწოლეთუხუცესს ექვემდებარებოდა. მგზავრობის დროს ბ. ალალს წინ მიუძღოდა.

*წყარო*.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970, გვ. 37, 100, 173. *დ. ფურცელაძე*.

**ბარგუზინი,** მდინარე ბურიატიის ასსრ-ში. სიგრძე 480 *კმ*, აუზის ფართ. 21100 *კმ*$^2$. სათავე აქვს იკატის ქედის კალთაზე. მიედინება ბარგუზინის ქვაბულში. ერთვის ბაიკალის ტბას ბარგუზინის ყურეში. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 130 *მ*$^3$/*წმ*. მთავარი შენაკადებია გარგა, არგადა, ინა, ულიუნი. ძირითადად წვიმის წყლით საზრდოობს. იყენებენ სარწყავად, სანაოსნოა შენაკად გარგამდე.

**ბარგუზინის ქედი,** ქედი ბაიკალის ტბის ჩრდ.-აღმ. სანაპიროს გასწვრივ, ჩივირკუის ყურიდან მდ. ზემო ანგარამდე, ბურიატიის ასსრ-ში. სიგრძე 280 *კმ*-მდე. საშ. სიმაღლე 2000 *მ*, მაქს. 2840 *მ*. აგებულია ზედაპროტეროზოური გრანიტებითა და კრისტ. ფიქლებით. აქვს წვეტიანი კლდოვანი მწვერვალები და ცირკები, ძნელმისადგომი კალთები. დას. კალთაზე 1200—1400 *მ*-მდე განვითარებულია ფიჭვისა და ლარიქსის, სოჭისა და კედრის ტაიგა, ზემოთ მეჩხერი ტყე, ალპ. მდელოები და მთის ტუნდრაა, აღმ. კალთაზე 1400—1800 *მ*-მდე ჭარბობს ლარიქსიანი ტაიგა. მინერ. წყაროები. ბარგუზინის ნაკრძალი.

**ბარგუზინის ქვაბული,** ქვაბული ბურიატიის ასსრ-ში, ბარგუზინისა და იკატის ქედებს შორის. გადაჭიმულია სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-აღმ-კენ დაახლ. 200 *კმ*-ზე. სიგანე 35 *კმ*-მდე. ფსკერი ზ. დ. 470 *მ*-იდან 600 *მ*-მდე. ქვაბულში მიედინება მდ. ბარგუზინი. ქვაბულის ცენტრ. დაბალი ნაწილი მდინარისპირა მდელოჭაობიანი ვაკეა, მდ. ბარგუზინის მარჯვენანაპირეთი—დახრილი ვაკე, შემოსილი ტყესტეპითა და ფიჭვის ტყეებით, მარცხ. ნაპირი შედარებით სწორი ვაკეა მარცვლოვანი სტეპებითა და ფიჭვნარით. ქვაბულის ჩრდ.-აღმ. ნაწილში ფიჭვისა და ლარიქსის ტყეებია. სტეპები გადახნულია. ტყესტეპებს იყენებენ საძოვრად.

**ბარგუშატის ქედი,** ზანგეზურის ქედის აღმ. განშტოება სომხ. სსრ-ში. სიმაღლე 3399 *მ*-მდე (მთა არამაზდი). აგებულია უმთავრესად გრანიტებისა და გრანოდიორიტების ინტრუზიების შემცველი ვულკანოგენური დანალექი ქანებით. კალთები შემოსილია მუხისა და რცხილის ტყეებით. თხემებზე სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**ბარდა** (Pisum), ერთწლოვანი და მრავალწლოვანი მცენარის გვარი პარკოსანთა ოჯახისა. გვარში გაერთიანებულია 6—7 სახეობა, სსრკ-ში ცნობილია 5—6. კულტურაში ფართოდაა გავრცელებული ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ბ. (P. sativum), რ-იც ერთწლოვანი საგაზაფხულო ან საშემოდგომო მცენარეა. აქვს 30—180 *სმ*-მდე სიმაღლის ღერო, ფოთოლი წყვილფრთისებრია, ყვავილი თეთრი, თვითდამმტვერავი. ნასკვიდან განაყოფიერების შემდეგ ვითარდება პარკი, ყოველ პარკში 3—11 გლუვი ან ნაოჭიანი სხვადასხვა ფერის თესლია. კარგად ხარობს საკმაო აერაციისა და სუსტი მჟავე ან ნეიტრალური რეაქციის თიხნარ ნიადაგებზე. იყენებენ კულინარიაში, ამზადებენ ბურღულს, ფქვილს, კონსერვსა და სხვ.; მისი საკვები ჯიშები ცხოველებისათვისაც მოჰყავთ. ბ-ის სამშობლოდ აღმ. ავღანეთი და ჩრდ.-დას. ინდოეთი ითვლება. სსრკ-ში მოჰყავთ ძირითადად ცენტრ. შავმიწა და არაშავმიწა ზონებში, ვოლგისპირეთში, უკრაინასა და ბალტიისპირეთში, ურალსა და ციმბირში. საქართველოში მოჰყავთ უმეტესად მაღალმთიან რ-ნებში (ჯავახეთი, მესხეთი, თრიალეთი, ქვემო იმერეთის ზოგ ადგილას და სხვ.). დარაიონებული ჯიშია ახალქალაქური ბ.; სუბტროპ. ზონაში როგორც საკონსერვო ნედლეული კულტივირებულია „პობედიტელი-33", „პრევოსხოდნი-24" და სხვ.

**ბარდა,** ბ ა რ დ ა ვ ი (არაბ. — ბერდაა, სომხ. — პარტავი), ქალაქი აზერბ. სსრ-ში ყარაბაღის ვაკეზე, მდ. ტერტერის ორივე ნაპირას. რკინიგზის სადგური ევლახ—აღდამის შტოზე. ბარდის რ-ნის ცენტრი. 22 ათ. მცხ. (1974). ბამბასაწმენდი, ყველ-კარაქის, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები, სამკერვალო ფ-კა. დღევანდელი ბ-იდან რამდენიმე კილომეტრის დაშორებით ისტ. ბ-ის ნანგრევებია. როგორც ჩანს, ქალაქი აქ უკვე IV ს-ში არსებობდა. V ს-ში ბ. ალბანეთის (იხ. *ალბანეთი კავკასიისა*) სატახტო ქალაქი გახდა. VIII ს. დასაწყისში არაბებმა დაიპყრეს. ქალაქი საქარავნო გზების შესაყარზე მდებარეობდა და მსხვილი სავაჭრო-სახელოსნო ცენტრი იყო. X ს-ში *სალარიდებს* ემორჩილებოდა, იმავე საუკუნეში ჩრდილოეთიდან მოსულმა რუსებმა (русы — აღმ. სლავური ტომი) დაიკავეს. 1192—93 ქართველთა ჯარმა დალაშქრა. შემდგომ საუკუნეებში განუწყვეტელი ომების შედეგად ქალაქი დაკნინდა. XVIII ს. I ნახევარში თათარ-მონღოლთა ლაშქრობების შემდეგ ბ. სოფლად გადაიქცა. ბ-ში შემონახულია შუა საუკ. ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ძეგლი—მავზოლეუმი (1322, ხუროთმოძღვარი აჰმედ ეიუბ ალ-ჰაფიზ-ოღლუ). მდიდრულად შემკული ორპორტალიანი, აგურით ნაგები ცილინდრული ფორმის კოშკი მოპირკეთებულია უბრალო და მოჭიქული აგურით. იქვე ახლოს მეორე, ე. წ. ახსადანბაბას (XIV ს.) მავზოლეუმის ნანგრევებია (როგორც ჩანს, აგებულია იმავე ხუროთმოძღვრის მიერ), შემორჩენილია აგრეთვე იმამ-ზადეს მავზოლეუმ-მეჩეთი (XVII—XIX სს.).

**ბარდაველიძე** ვერა ვარდენის ასული (17. IX. 1899, თბილისი, — 23. X. 1970, იქვე), ქართველი საბჭ. ეთნოგრაფი, ისტ. მეცნ. დოქტ. (1957), პროფესორი (1966), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1963). თსუ-ს სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ (1923) სწავლობდა ლენინგრადში, მატერ. კულტურის აკად. ასპირანტურაში (1926—29). საქართველოში დაბრუნების შემდეგ (1931-იდან) სამეცნ.-პედაგ. მუშაობას ეწეოდა საქართვ. სახელმწ. მუზეუმში, ენიმკ-ის ინ-ტში, თსუ-ის ეთნოგრ. კათედრაზე და შემდგომ ი. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტში. 1965-იდან იყო ამ ინ-ტის საქ. ეთნოგრ. განყ-ბის გამგე. დიდი ამაგი დასდო ხალხ. საკულტო ძეგლების მეცნ. შესწავლას. ბ-ის შრომები მიძღვნილია ქართვ. ხალხის ადრინდ. სოც.-ეკონ. განვითარებისა და სულიერი კულტურის პრობლემებისადმი (ასტრალური რწმენა-წარმოდგენები, ღვთაებათა პანთეონი, ნაყოფიერება-გამრავლებასთან დაკავშირებული კულტები და რიტუალები, ქართ. ხალხ. დღეობათა კალენდარი, ხალხ. ორნამენტი, საწესო გრაფ. ხელოვნება და მრავალი სხვა). ბ-მ განსაკუთრებული ყურადღება დაუთმო ქართ. საწესო გრაფ. ხელოვნებას, რ-საც უდიდესი მნიშვნელობა აქვს მრავალრიცხოვანი არქეოლ. გრაფ. მასალის გაშიფვრისა და გააზრებისათვის. საგანგებოდ აღსანიშნავია ბ-ის მიერ აღმ. საქართვ. მთიელთა თემის ადრეკლასობრივი საფეხურის სოც.-ეკონ. ორგანიზაციის (თეოკრატია) ბუნების დადგენა, რითაც საფუძველი გამოაცალა მთაში გვაროვნული წყობის მარადიულობის თეორიას. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, მედლებით.

*ლიტ*.: გ ე გ ე შ ი ძ ე მ., ვ. ბარდაველიძის ცხოვრება და სამეცნიერო მოღვაწეობა, «მასალები საქართველოს ეთნოგრაფიისთვის», 1972, ტ. 16—17; თ ო დ უ ა რ., ვ. ბარდაველიძის შრომების ბიბლიოგრაფია, იქვე. *მ. გეგეშიძე*.

**ბარდავი,** იხ. *ბარდა*.

**ბარდემი,** ბ ა რ დ ე მ მ უ ნ ი ო ს ი (Bardem Munõs) ხუან ანტონიო (დ. 2. VII. 1922, მადრიდი), ესპანელი კინორეჟისორი, სცენარისტი. 1947 მადრიდში დაამთავრა კინემატოგრაფიის შესწავლისა და პრაქტიკის ინ-ტი. დაწერა სცენარი (ლ. გ. ბერლანგასთან ერთად) სატირული ფილმისა „კეთილი იყოს თქვენი მობრძანება, მისტერ მარშალ!" (1951). საკუთარი სცენარის მიხედვით დადგა ფილმები: „ველოსიპედისტის სიკვდილი" (1955), „მთავარი ქუჩა" (1956), „შურისძიება" (1957). ბ-ის ეს ფილმები, განსხვავებით მასობრივი კომერც. კინოპროდუქციისაგან, რეალისტურად ასახავს თანამედროვე ესპ. ხალხის სხვადასხვა ფენის ცხოვრებას. სხვა ფილმებია „სონატები" (1959), „დღის ხუთ საათზე" (1961), „უმანკონი" (1962), „მექანიკური პიანინო" (1964). ბ-ის ბევრი ფილმი პრემირებულია საერთაშ. კინოფესტივალებზე.

**ბარდი** (Bard), სახალხო მგოსანი ძველ კელტურ სამყაროში (ირლანდია, უელსი, შოტლანდია, გალია). პირველად ნახსენებია ძვ. წ. II ს. რომაულ წყაროებში. შუა საუკუნეებში ეწოდებოდა პროფესიონალ პოეტებს, რ-ებიც ამქრებში იყვნენ გაერთიანებულნი. შოტლანდიასა და ირლანდიაში ბ-ები XVIII ს-მდე არსებობდნენ. უელსში ეს სახელი დღემდე ეწოდება სახალხო პოეტური შეჯიბრების (ეისტედფოდი) მონაწილეს. ტერმინი „ბ." პოეტის სინონიმადაც იხმარება.

**ბარდინა** სოფიო ილარიონის ასული [1853, სოფ. დიაჩიე, ტამბოვის გუბ., — 14. (26). IV. 1883, ჟენევა], რუსი რევოლუციონერ-ნაროდნიკი. განათლება მიიღო ციურიხსა და ჟენევაში, სადაც ქალთა რევ. წრის („ფრიჩი") ერთ-ერთი ორგანიზატორი და პ. ლავროვის ჟურნ. „ვპერიოდის" სტამბის ასოთამწყობი იყო. რუსეთში დაბრუნების შემდეგ, 1874, ნაროდნიკთა წრის აქტ. წევრი გახდა. აგიტაციას ეწეოდა მუშებში. 1875 დააპატიმრეს. გაასამართლეს „50-ის პროცესის" საქმის გამო (1877) და მიუსაჯეს 9 წლის კატორღა, რ-იც ციმბირში გადასახლებით შეუცვალეს. 1880 გაიქცა გადასახლებიდან და დასახლდა საზღვარგარეთ, სადაც მძიმე ავადმყოფობის გამო თავი მოიკლა.

**ბარდინი** ივანე პავლეს ძე [1 (13). XI. 1883, სოფ. შიროკი-უსტუპი, სარატოვის გუბერნია, — 7. 1. 1960, მოსკოვი), საბჭ. მეტალურგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932). კუზნეცკის მეტალ. კომბინატის მშენებლობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი (1929—36). სსრკ მეცნ. აკად. მეტალ. ინ-ტისა (1939-იდან) და შავი მეტალ. ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (ამჟამად ინ-ტი მისი სახელობისა) დირექტორი (1944-იდან). სსრკ მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1942-იდან), სოციალ. შრომის გმირი (1945). ბ-ის შრომების ძირითადი საკითხებია: თანამედროვე მძლავრი, მთლიანად მექანიზებული მეტალ. ქ-ნების დაპროექტება; სრულყოფილი ტიპური მეტალ. აგრეგატების შექმნა; მეტალ. პროცესების ინტენსიფიკაცია (განსაკუთრებით ჟანგბადის დახმარებით); მეტალ. ნედლეულის ახ. სახეების ათვისება, მათი კომპლ. გამოყენება და სხვ.; სსრკ I—V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 7 ლენინის ორდენით და მედლებით. სსრკ სახელმწ. პრემიები (1942, 1949), ლენინური პრემია (1958).

*თხზ*.: Избр. труды, т. 1—2, М., 1963—68.

*ლიტ.*: Рикман В. В., Иван Павлович Бардин (к 80-летию со дня рождения), კრ.: Исследования металлов в жидком и твердом состояниях, М., 1964.

**ბარდინი** (Bardeen) ჯონ (დ. 23. V. 1908, მადისონი), ამერ. ფიზიკოსი, ზეგამტარობის თეორიის ერთ-ერთი შემქმნელი. დაამთავრა ვისკონსინის უნ-ტი (1928), 1945—51 „ბელ-ტელეფონის" ლაბორატორიის თანამშრომელი. 1951-იდან ილინოისის უნ-ტის პროფესორი. ძირითადი მეცნ. შრომები აქვს დაბალი ტემპ-რების ფიზიკასა და მყარი სხეულების ფიზ. თეორიაში. უ. ბრატეინთან და უ. შოკლისთან ერთად შექმნა პირველი ტრანზისტორი (1948). ბ-მა (ლ. კუპერთან და ჯ. შრიფერთან ერთად) ჩამოაყალიბა ზეგამტარობის მიკროსკოპული თეორია (1957). ნობელის პრემიების (1956, 1972) ლაურეატი.

*თხზ.*: Новое в изучении сверхпроводимости, [пер. с англ.], М., 1962 (თანაავტ.: Дж. Шриффер); Электропроводность металлов, «Успехи физических наук», 1941, т. 25, в. 1.

**ბარდნალა,** სოფელი ცაგერის რ-ნში (წიფერჩის სოფსაბჭო), მდ. ჯანოულასა და ნამკაშურის წყალგამყოფის აღმ. დაბოლოებაზე, მდ. ცხენისწყლის შუა დინების ხეობაში, მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 570 *მ*, ცაგერიდან 8 *კმ*, წყალტუბოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 50 *კმ*. წიფერჩის კოლ-ბა (მევენახეობა, მეხილეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი). ბ-შია პოეტ ლადო *ასათიანის* სახლ-მუზეუმი.

**ბარდოსი,** ლეონტი მროველის მიხედვით, კავკასიელ ხალხთა ერთ-ერთი ეთნარქი. იხ. *ქართველთა ეთნარქები.*

**ბარდუბანი,** სოფელი თერჯოლის რ-ნში, იმერეთის ჩრდ. ბორცვიან-სერებიან მთისწინეთში, მდ. ყვირილის მარჯვ. მხარეზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., სათემო). ზ. დ. 200 *მ*, თერჯოლიდან 10 *კმ*, ქუთაისიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. და საშ. სკოლა (მუს. სკოლითურთ), კლუბი, 2 ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბარდღალა** (Julus sabulosus), უხერხემლო ცხოველი *ორწყვილფეხიანების* ქვეკლასისა. ბ-ის სხეული თანაბარ სეგმენტებადაა დანაწევრებული. დაფარულია ქიტინით, რ-იც კირითაა ინკრუსტირებული. სეგმენტებზე (პირველის გარდა) განლაგებული აქვს მოკლე ფეხები. მრავლდება კვერცხით. ვითარდება ანამორფოზის გზით. გავრცელებულია მთელ ევროპაში. იკვებება მცენარეებით, უმთავრესად კი მათი ხრწნის პროდუქტებით.

**ბარე** (Barre) მოჰამედ სიად (დ. 1919), სომალის სახელმწ. მოღვაწე, გენერალი. მონაწილეობდა სომალელი ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლაში. სომალის მიერ დამოუკიდებლობის მიღების შემდეგ ეკავა გენ. შტაბის უფროსის (1960) და სომალის ეროვნ. არმიის მთავარსარდლის (1965) თანამდებობები. 1969 წ. 21 ოქტ. სამხ. გადატრიალების შემდეგ არის სომალის დემოკრ. რესპ. უმაღლესი რევ. საბჭოს პრეზიდენტი, მთავრობის მეთაური.

**ბარეთელთა,** მონასტერი ისტ. საქართველოს კლარჯეთის პროვინციაში (ახლა თურქეთის ტერიტ.). დაარსებულია IX ს. I ნახევარში ზაქარია ბარეთელთელის მიერ. თურქთა მფლობელობის დამყარების შემდეგ (XVI ს. II ნახ.) მონასტერი დაუნგრევიათ. დღეს მხოლოდ მცირეოდენი ნაშთია მოღწეული.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954.

**ბარეთის ტბა,** ბაშქოის ტბა, ტბა წალკის რ-ნში, ხრამჰესის წყალსაცავის ჩრდ.-აღმ-ით, ზ. დ. 1612 *მ*. ტბის ფართ. 1,34 *კმ*$^2$, აუზის ფართ. 9,3 *კმ*$^2$, მაქს. სიღრმე 1,3 *მ*, საშ. სიღრმე 0,82 *მ*. მდებარეობს სინკლინურ მულდაში. საზრდოობს ატმ. ნალექებით. მუდმივი შენაკადი არა აქვს. მაქს. დონე გაზაფხულზე, მინ. — ზაფხულის ბოლოს. ტბის სამხრ.-დას. ნაპირიდან გაყვანილია არხი, რ-მაც მნიშვნელოვნად დასწია ტბის დონე და შეამცირა მისი ზედაპირის ფართობი. *ი. აფხაზავა.*

**ბარეილი,** ქალაქი ჩრდ. ინდოეთში (უტარ-პრადეშის შტატი), მდ. რამგანგაზე (განგის ზემო დინება). 326,1 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. სინთეზური კაუჩუკის ქ-ნა. შაქრისა და ბამბეულის მრეწვ., ტრიკოტაჟის ნაწარმის დამზადება. ბ. დაარსდა 1537.

**ბარელი** (ინგლ. barrel, ძირითადი მნიშვნელობა — კასრი), ტევადობისა და მოცულობის საზომი. იხმარება ინგლისში, აშშ-ში და იმ ქვეყნებში, სადაც გამოიყენება საზომთა ინგლ. სისტემა. აშშ-ში განასხვავებენ მშრალ ბ-ს, რ-იც 115,628 *დმ*$^3$ ტოლია, და ნავთობის ბ-ს — 158,988 *დმ*$^3$. ინგლ. ბ. (ფხვიერი ნივთიერების ტევადობის საზომი) 163,65 *დმ*$^3$ ტოლია.

**ბარელიეფი** (ფრანგ. bas-relief, დაბალი რელიეფი), ქანდაკების სახეობა, *რელიეფი*, რ-იც სიბრტყიდან თავისი მოცულობის ნახევარზე ნაკლებად არის გამოწეული. ბ-ს ფართოდ იყენებენ არქიტექტურულ ნაგებობებსა და დეკორ. ნაკეთობათა მორთულობისათვის. ბარელიეფურ გამოსახულებას ჩვეულებრივ აკეთებენ აგრეთვე მეგლის კვარცხლბეკზე, *სტელაზე*, მემორიალურ დაფაზე, მონეტაზე, მედალზე, *გემაზე.*

**ბარენცბურგი** (Barentsburg), სამთოსამრეწვ. დაბა და ნავსადგური კ. დას შპიცბერგენზე (სვალბარდი, ნორვეგია), გრონტ-ფიორდის სანაპიროზე. დაახლ. 600 მცხ. ქვანახშირის მაღაროები (სსრ კავშირის კონცესია). მხარეთმცოდნეობის პოლარული მუზეუმი. ბ. ეწოდა ჰოლანდ. ზღვაოსნის ვ. *ბარენცის* პატივსაცემად.

**ბარენცი** (Barents, Barendsz) ვილემ (დაახლ. 1550, ამსტერდამი, — 20. VI. 1597, კ. ახალი მიწის ჩრდ. დაბოლოების მახლობლად, დაკრძალულია კ. ახალ მიწაზე), ჰოლანდიელი ზღვაოსანი. 1594—97 სამჯერ იმოგზაურა ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში ატლანტის ოკეანიდან წყნარ ოკეანეში ჩრდ.-აღმ. გასასვლელის მოსაძებნად. 1596—97 ექსპედიციამ მეორედ აღმოაჩინა დათვისა და შპიცბერგენის კ-ები. გაუვალი ყინულების გამო ექსპედიცია იძულებული გახდა გამოსაზამთრებლად კ. ახალი მიწის ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე დარჩენილიყო. ბ-მა შეადგინა ახალი მიწის რუკა, პირველმა ჩაატარა მეტეოროლ. დაკვირვებათა წლ. ციკლი, გაზომა ზღვის სიღრმე გემის კურსის გასწვრივ; ამ ზღვას შემდგომ მისი სახელი ეწოდა. ბ-ის სახელს ატარებს აგრეთვე კუნძული შპიცბერგენის არქიპელაგში, დაბა და ნავსადგური ბარენცბურგი კ. დას. შპიცბერგენზე.

**ბარენცის ზღვა,** ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის განაპირა ზღვა ევროპის ჩრდ. სანაპიროს, ვაიგაჩის, ახალი მიწის, ფრანც-იოსების მიწის, შპიცბერგენისა და დათვის კ-ებს შორის. დას-ით ესაზღვრება ნორვეგიის ზღვა, სამხრ-ით — თეთრი ზღვა, აღმ-ით — კარის ზღვა, ჩრდ-ით — ჩრდ. ყინულოვანი ოკეანე. ფართ. 1405 ათ. *კმ*$^2$, წყლის საშ. მოცულობა 282 ათ. *კმ*$^3$, საშ. სიღრმე 200 *მ*, მაქს. 600 *მ*, მინ. 63 *მ*.

ბ. ზ-ის სანაპიროები უმთავრესად ფიორდული ტიპისაა — მაღალი, კლდოვანი და ძლიერ შეჭრილ-შემოჭრილი. დიდი ყურეებია პორსანგერ-ფიორდი, ვარანგერ-ფიორდი, მოტოვის ყურე, კოლის ყურე და სხვ. კანინის ნ.-კ-ის აღმ-ით ბ. ზ-ის სანაპირო დაბალი და ნაკლებადდანაწევრებულია (ჩეშის, ხაიპუდირის უბეები, პეჩორის ყურე და სხვ.). ზღვაში კუნძულები ცოტაა, ყველაზე დიდია კ. კოლგუევი. ბ. ზ-ს ერთვის პეჩორა და ინდიგა.

ბ. ზ. კონტინენტურ თავთხელზე მდებარეობს, მაგრამ მისი დიდი ნაწილის სიღრმეა 300—400 *მ*. ფსკერზე გამოყოფენ ვაკეებს, მაღლობებს, ღრმულებსა და ღარებს. ფსკერის სამხრ. ნაწილის რელიეფი ვაკეა, რ-ის სიღრმე 200 *მ*-ზე ნაკლებია. ფსკერის ამაღლებული ზედაპირი პროტეროზოურ-ადრეკამბრიუმამდელ ფილაქანზე განვითარებულ ანტეკლიზებს შეესაბამება, ხოლო დეპრესიები — სინეკლიზებს. აღსანიშნავია აგრეთვე ძვ. სანაპირო ხაზები და მყინვარულ-დენუდაციური და მყინვარულ-აკუმულაციური ფორმები. ზღვის სამხრ. ნაწილის ფსკერის ნალექებში ჭარბობს ქვიშა, ზოგან კენჭი და ღორღი, ცენტრ. და ჩრდ. ნაწილის მაღლობების ზედაპირზე — ლამიანი ქვიშა, დეპრესიებში — ლამი. ყველგან შეიმჩნევა უხეშმარცვლიანი მასალა, რაც ძველმყინვარული ნალექების გავრცელებასთან არის დაკავშირებული.



ი. ბარდინი.

ბ. ზ-ის ჰავაზე გავლენას ახდენს ატლანტისა და ჩრდ. ყინულოვანი ოკეანეები. ატლანტის თბილი ციკლონებისა და არქტიკული ცივი ჰაერის მასების ხშირი შემოჭრა იწვევს ამინდის დიდ ცვალებადობას. ზამთარში ქრის სამხრ.-დას., ხოლო გაზაფხულსა და ზაფხულში — ჩრდ.-აღმ. ქარები. ხშირია გრიგალი. ჰაერის საშ. ტემპ-რა თებერვალში — 25°-იდან (ჩრდ-ით) — 4°C-მდე (სამხრ.-დას-ით) მერყეობს, აგვისტოში 0 — 1°C (ჩრდ-ით) და 10°C (სამხრ.-დას-ით). ნალექები ჩრდ. ნაწილში 250 *მმ* წელიწადში, სამხრ.-დას-ით — 500 *მმ*. წლის განმავლობაში ამინდი უმთავრესად ღრუბლიანია.



ჯ. ბარდინი.

ბ. ზ-ის ზედაპირული დინებები საათის ისრის საწინააღმდეგო მიმართულებისაა. სამხრ. და აღმ. პერიფერიაზე აღმ-კენ და ჩრდ-კენ მიედინება ატლანტის ოკეანის წყლები (ნორდკაპის თბილი დინება), რ-ის გავლენა ახალი მიწის ჩრდ. სანაპირომდე აღწევს. ჩრდ. და დას. პერიფერიებზე კარის ზღვიდან და ჩრდ. ყინულოვანი ოკეანიდან შემოდის არქტიკული წყლები. ბ. ზ-ის ცენტრ. ნაწილში არსებობს შიდაწრიული დინებების სისტემა. სანაპირო ზოლში დიდი მნიშვნელობა აქვს მოქცევა-უკუქცევებს. მოქცევა ნახევარდღეღამურია, მაქს. სიმაღლე 6,1 *მ*. სრუტეების საშუალებით მთელი წლის მანძილზე ბ. ზ-ში შედის დაახლ. 76000 *კმ*$^3$ წყალი (ამდენივე გადის), რაც ზღვის წყლის მთელი მოცულობის 1/4 შეადგენს. ნორდკაპის დინებას შეაქვს 59000 *კმ*$^3$ წყალი წელიწადში, მდინარეებს — დაახლ. 200 *კმ*$^3$.

სამხრ.-დას. ნაწილში წყლის ზედაპირის ტემპ-რა თებერვალში 3°C, 5°C, აგვისტოში 7°C, 9°C. ჩ. გ. 74°-ის ჩრდ-ით და ზღვის სამხრ.-აღმ. ნაწილში ზამთრობით წყლის ტემპ-რა — 1°C-ზე ნაკლებია, ზაფხულობით კი ჩრდ. 0°—4°C, სამხრ.-აღმ. 4°C, 7°C. მარილიანობა სამხრ.-დას. 34,7—35,0‰, აღმ. 33,0—34,0‰, ჩრდ. 32,0 — 33,0‰.

ბ. ზ-ის სამხრ.-დას. ნაწილი არ იყინება. ყინულის საფარი მაქსიმალურად ვითარდება აპრილში, როცა ზღვის ზედაპირის 75% ყინულითაა დაფარული. აგვისტოში ყინულის საზღვარი ჩ. გ. 78° ჩრდ-ით გადის. ჩრდ.-დას. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში ყინული მუდმივადაა, მაგრამ ზოგიერთ წელიწადს ყინული მთლიანად დნება.

ბ. ზ. მდიდარია თევზით (114 სახეობა), პლანქტონითა და ბენთოსით. სარეწაოა 20 სახეობის თევზი: ვირთევზა, ქაშაყი, პიკშა, ზღვის ქორჭილა, კამბალა და სხვ. ძუძუმწოვრებიდან ბინადრობს თეთრი დათვი, გრენლანდიის სელაპი, ბელუხა და სხვ. სანაპიროზე ფრინველთა ბაზრებია.

ბ. ზ-ს დიდი სახ.-სამეურნეო მნიშვნელობა აქვს (თევზჭერა, ნაოსნობა). მთავარი ნავსადგურია მურმანსკი (არ იყინება), აღსანიშნავია ტერიბერკა, ინდი-



ბარელიეფი. საფარის კანკელი. XI ს.

გა, ნარიან-მარი (სსრკ), ვარდე (ნორვეგია).

ბ. ზ-ს სახელი ეწოდა ჰოლანდ. ზღვაოსნის ვ. *ბარენცის* პატივსაცემად.

**ბარესი** (Barrés) მორის (19. VIII. 1862. შარმი, ვოგეზები, — 4. XII. 1923 ნეიი-სიურ-სენი), ფრანგი მწერალი. ფრანგული აკად. წევრი 1906-იდან. მისი მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ტრილოგია „მეს კულტი" („ბარბაროსთა თვალით", 1888; „თავისუფალი ადამიანი", 1889; „ბერენისის ბაღი", 1891), რომანი „კანონთა მტერი" (1893), წიგნი „სისხლის, ვნებისა და სიკვდილის შესახებ" (1894), ტრილოგია „ეროვნული ენერგიის რომანი" („ამოძირკვულნი", 1897; „ჯარისკაცს უხმობენ", 1900; „მათი სახეები", 1902). 1930—56 წლებში 14 ტომად გამოვიდა ბ-ის მემუარები „ჩემი რვეულები". ბ-ის თხზულებებში, რ-ებიც დახვეწილი სტილით გამოირჩევა, გამოსჭვივის უკიდურესი ინდივიდუალიზმი და რასიზმამდე მისული ნაციონალიზმი.

**ბარეტერი** (ინგლ. baretter), დენის ძალის სტაბილიზატორი, წყალბადით შევსებული მინის ბალონის ხელსაწყო, რ-შიც მოთავსებულია წვრილი რკინის მავთული (ძაფი). ბ-ში გამავალი დენის ძალა გარკვეულ საზღვრებში მუდმივი რჩება, როცა მის ბოლოებზე ელექტრული ძაბვა იცვლება. ბ-ს იყენებენ რადიოელექტრონულ მოწყობილობებში (იხ. *სტაბილიზატორი ელექტრული*).


ბარი.

**ბარეული,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ბუგეულის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. რიონის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 800 *მ*, ამბროლაურიდან 10 *კმ*. აბანოეთის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ბუგეულში (2 *კმ*).

**ბარზანი** მუსტაფა ალ-ბარზანი (დ. 14. V. 1903), ერაყის პოლიტ. მოღვაწე, გენერალი. ეროვნებით ქურთი. ბარზანის ტომის ბელადი. მონაწილეობდა ერაყელი ქურთების ბრძოლაში ინგლ. კოლონიალიზმის და მონარქიული რეჟიმის წინააღმდეგ. 1946-იდან ქურთისტანის დემოკრ. პარტიის თავ-რე. 1961 სათავეში ჩაუდგა ერაყის ქურთების ეროვნ.-დემოკრ. მოძრაობას ერაყის რესპ. ფარგლებში ეროვნ. უფლებების მოსაპოვებლად.

**ბართანგელები**, იხ. *პამირისპირა ხალხები*.

**ბართლომე,** საქართველოს კათალიკოსი VI ს. დასასრულსა და VII ს. დასაწყისში, ქართლის ერისმთავრების გვარამისა და სტეფანოზ I-ის დროს.

*ლიტ*.: ჯ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**ბართლომეს ღამე,** კათოლიკეების მიერ ჰუგენოტების მასობრივი ჟლეტა პარიზში 1572 წ. 24 აგვ., წმ. ბართლომეს დღესასწაულის წინა ღამეს. მოთავეები იყვნენ საფრ. მეფის შარლ IX-ის დედა *ეკატერინე მედიჩი* და კათოლიკეთა ბელადები — ჰერცოგი *გიზები*, რ-ებსაც აშინებდათ ჰუგენოტებისა და მათი ბელადის გასპარ დე *კოლინის* გავლენის ზრდა შარლ IX-ზე. მათ ისარგებლეს ჰუგენოტების ერთ-ერთი ბელადის, ანრი ნავარელის (შემდგომში *ანრი IV*) და შარლ IX-ის დის მარგარიტ ვალუას ქორწილზე (18 აგვ.) მრავალი ჰუგენოტის ჩამოსვლით. 24 აგვ. ღამის 2 საათზე დაიწყო ჟლეტა. დახოცეს 3 ათასზე მეტი ჰუგენოტი, მათ შორის კოლინიც. ანრი ნავარელმა და პრინცმა კონდემ სასწრაფოდ მიიღეს კათოლიკობა და ამით უშველეს თავს. ხოცვა-ჟლეტა ოქტ. დამდეგამდე გაგრძელდა და მოედო აგრეთვე ლიონს, ორლეანს, რუანს, მოს, ბორდოსა და სხვ. ქალაქებს. მაგრამ ბ. ღ-მ ვერ გატეხა ჰუგენოტები — განახლდა *რელიგიური ომები*. გამოთქმა „ბ. ღ." მასობრივი ჟლეტის სინონიმად იქცა.

**ბართოლინიტი,** ბართოლინის ჯირკვლების (სახელი ეწოდა მათი აღმომჩენის კასპარუს *ბართოლინუსის* პატივსაცემად) გამომტანი სადინარების, უფრო იშვიათად თვით ჯირკვლების ანთება. იწვევს სხვადასხვა მიკრობი, უმეტესად *გონოკოკი*. ანთებითი შეშუპების შედეგად ჯირკვლის სადინარი იხშობა, გამოყოფილი ჩირქოვანი სეკრეტი გარეთ ვერ გამოდის და წარმოიქმნება ბართოლინის ჯირკვლის აბსცესი. დამახასიათებელია ძლიერი ტკივილი შორისის მიდამოში, სხეულის ტემპ-რის აწევა, საშოს შესავალთან შესივება (ხშირად ცალმხრივი), რ-იც ზოგჯერ ქათმის კვერცხის ოდენობას აღწევს. განსაკუთრებით ხანგრძლივად მიმდინარეობს გონოკოკით გამოწვეული ბ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანთების საწინააღმდეგო და ტკივილგამაყუჩებელი საშუალებანი, ზოგჯერ ქირურგ. ოპერაცია.

**ბართოლინუსები** (Bartholin, Bartholinus), თ ო მ ა ს (1616—1680), დანიელი ანატომი. აღმოაჩინა გულმკერდის სადინარი, შეისწავლა ადამიანის ლიმფური სისტემა, უარყო ღვიძლის სისხლის წარმომქმნელ ფუნქციაზე მანამდე არსებული შეხედულება.

მისი შვილი კ ა ს პ ა რ უ ს (1655—1738), მეცნიერ-ენციკლოპედისტი, ანატომი, ფიზიკოსი და ფილოსოფოსი იყო. აღმოაჩინა ენისქვეშა სანერწყვე ჯირკვლის სადინარი და საშოს კარიბჭის ჯირკვლები, რ-ებსაც მისი სახელი ეწოდება.

**ბართოლომეი** ივანე ალექსის ძე (28. XI. 1813, პეტერბურგი, — 5. X. 1870, თბილისი), არქეოლოგი და ნუმიზმატი, გენერალ-ლეიტენანტი, პეტერბ. აკად. წ.-კორ. (1856). 1850-იდან მსახურობდა ჩაჩნეთში, აფხაზეთსა და თბილისში. ბ. 1853 დიპლ. დავალებით სვანეთში გაიგზავნა; მან გარკვეული როლი ითამაშა სვანეთის რუსეთთან შეერთების საქმეში. შეაგროვა ქართ., ბაქტრიული, პართული და სასანური მონეტების მდიდარი კოლექცია, რ-იც შემდგომ ერმიტაჟს გადასცა. იკვლევდა ნუმიზმატიკის, კავკ. ეთნოგრაფიისა და ეპიგრაფიკის, აგრეთვე კავკასიური ენებისა და მათი ურთიერთდამოკიდებულების საკითხებს. 1855 გაზ. „კავკაზში" (№ 70) გამოაქვეყნა ნაშრომი „ეგრეთ წოდებული მიძჯეგური ენების შესახებ, რომლებიც დღემდე ცნობილია მხოლოდ კლაპროთის შედარებების მეოხებით". ბ-მ უარყო ტერმინი „მიძჯეგური ენები" და მის ნაცვლად შემოიღო „ჩაჩნური ენები".

*თხზ*.: Collection de monnaies Sassanides..., St.-Pb., 1873; Lettres numismatiques et archéologiques, relatives à la Transcaucasie, St.-Pb., 1859.

*შ. ხანთაძე. ი. გაგოშიძე.*

**ბართქორთი,** ქედი მყინვარწვერის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, ყოფს დევდორაკისა და ჩათის მყინვარებს. სიგრძე 3 *კმ*-მდე, ეშვება 4000-იდან 3000 *მ*-მდე. წარმოადგენს ანდეზიტის ვულკ. ნაკადს. თხემი დაფარულია თოვლ-ყინულით და უმთავრესად ნივალურ ზონაშია. ალაგ-ალაგ გაშიშვლებული კლდეებია დამახასიათებელი წვეტიანი სვეტებით.

*მ. სანებლიძე.*

**ბარი** (Barye) ანტუან ლუი 24. IX. 1795, პარიზი, — 25. VI. 1875, იქვე), ფრანგი მოქანდაკე და ფერმწერი. პარიზის სამხატვრო აკად. წევრი (1868). სწავლობდა მოქანდაკე ფ. ჟ. ბოზიოსთან (1816-იდან) და ფერმწერ ა. გროსთან (1817-იდან). რომანტიზმის წარმომადგენელი. მისი შემოქმედების მთავარი თემაა ცხოველების გამოსახვა. ცალკეული ფიგურები და პლასტიკურად საინტერესო დინამიკური კომპოზიციური სცენები დრამატიზმითაა სავსე. აქვს პეიზაჟებიც. მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „ვეფხვი გველეშაპს ნიანგს" (1831, ლუვრი, პარიზი), „ლომი" (რელიეფი ივლისის სვეტის ცოკოლზე პარიზში, 1836), მტაცებელ ცხოველთა 4 ჯგუფი მარსელის ხელოვნ. მუზეუმის წინ (1868), ყველა ბრინჯაო.

**ბარი** (Barrie) ჯეიმზ მეთიუ (9. V. 1860. კირიმიური, შოტლანდია, — 19. VI. 1937, ლონდონი), შოტლანდიელი მწერალი. მის პირველსავე რეალისტურ-იუმორისტულ მოთხრობებს, რ-ებშიც ასახულია შოტ. სოფლის ყოფა, დიდი მოწონება ხვდა წილად. წერდა რომანებსაც (ავტობიოგრაფიული „მარგარეტ ოგილვი", 1894; „პიტერ პენი კენზინგტონის ბაღებში", 1906 და სხვ.). სახელი გაუთქვა იუმორითა და კომიზმით მდიდარმა პიესებმა: „კუოლიტი სტრიტი" (დაიდგა 1903), „შესანიშნავი კრაიტონი" (დაიდგა 1903), „პიტერ პენი" (დაიდგა 1904), „ძვირფასი ბრუტუსი" (დაიდგა 1917), „მერი როუზი" (1920) და სხვ. კამერული და სანტიმენტალური ხასიათის მიუხედავად, ამ პიესებმა გარკვეული როლი შეასრულა XX ს. ინგლ. დრამატურგიის განვითარებაში.

*თხზ*.: The works, v. 1—14, N. Y., 1929—31.

**ბარი** (Bahr) ჰერმან (19. VII. 1863, ლინცი, — 15. I. 1934, მიუნხენი), ავსტრ. მწერალი. თანამიმდევრულად მიუზღო ხარკი როგორც ნატურალიზმს, ისე იმპრესიონიზმსა და ექსპრესიონიზმს („ნატურალიზმის დაძლევა", 1891; „ესეები", 1912; „ექსპრესიონიზმი", 1914), სიცოცხლის ბოლო წლებში — მისტიციზმსაც. წერდა კომედიებსა და დრამებს, რ-ებიც საკმაოდ პოპულარული იყო საქართველოშიც: „ახალი ხალხი" (1887, ქართულად თარგმნა შ. დადიანმა და 1910 დაიდგა ქუთაისის თეატრში „სულ სხვა კაცის" სახელწოდებით), „ჟოზეფინა" (1899, ქართულად თარგმნა ა. იმედაშვილმა და 1913 დაიდგა ქუთაისის თეატრში „ნაპოლეონი და ჟოზეფინას" სახელწოდებით), „ვენელი ქალები" (1900), „კონცერტი" (1909, ქართულად თარგმნა ვ. გუნიამ, 1910), „მოციქული" (ქართულად თარგმნა ლ. მესხიშვილმა და 1911 დაიდგა თბილისში); ბ. ავტორია რომანებისა „სიყვარულის მახლობლად" (1892), „თეატრი" (1897), „ავსტრია მარადისობაში" (1929) და სხვ., აგრეთვე ნოველებისა („რუსეთში გამგზავრება", 1893 და სხვ.).

*შ. რევიშვილი.*

**ბარი,** უმთავრესად სუდანის რესპუბლიკის სამხრ. რ-ნებში, ქ. ჯუბის შემოგარენში, ნილოსის ნაპირებზე მცხოვრები ხალხი. რაოდ. დაახლ. 540 ათ. კაცი (1975, შეფასება). სახლობენ აგრეთვე უგანდაში (50 ათ. კაცი) და ზაირში (20 ათ. კაცი). ენა — ბარი, განეკუთვნება ნილოტურ ენებს. ბ. ინარჩუნებს ტრად. რწმენებს. მთავარი საქმიანობაა მესაქონლეობა, განვითარებულია მიწათმოქმედება, ნადირობა, თევზჭერა.

*ლიტ*.: Народы Африки, М., 1954.

**ბარი,** გ ა ვ ა ზ ი (Falco cherrug), მტაცებელი ფრინველი შავარდნისნაირთა რიგისა. სხეულის სიგრძე 60 *სმ*-მდეა, ფრთების შლილი 130 *სმ*-მდე. დედალი მამალზე დიდია. ბუმბული ზურგზე მორუხო-მურაა, მუცელზე თეთრი, მურა ან შავლაქებიანი. ბ. ბუდობს ველისა და ტყე-ველის ზონაში, მთაში. გავრცელებულია სამხრ.-აღმ. ევროპასა და აზიაში. იზამთრებს თავისი გავრცელების არეალის სამხრ. ნაწილში, აგრეთვე ინდოეთსა და აფრიკაში. ბუდეს იკეთებს კლდეზე, ზოგჯერ ხეზე და სხვის ბუდეშიც იბუდებს. დებს 3—6 კვერცხს. ბ. მსხვერპლს იჭერს ფრენისას, შეუძლია აიტაცოს მიწიდანაც. იკვებება პატარა და საშუალო ზომის ფრინველებით, თრიებით, მემინდვრიებითა და სხვა მღრღნელებით, რითაც დიდი სარგებლობა მოაქვს. ბ-ს წვრთნიან ფრინველებზე, კურდღლებსა და ქურციკებზე სანადიროდ. საქართველოში გვხვდება ზამთრობით.

**ბარი** (ინგლ. bar), მცირე რესტორანი (ან რესტორნის ნაწილი), სასაუზმე, სა-

დაც მუშტარს დახლთან ემსახურებიან. ბ ა რ მ ე ნ ი — ბარის მფლობელი, მმართველი, ბარის მოსამსახურე, მებუფეტე.

**ბარი,** მთათაშუა დადაბლებული ადგილი, მოიცავს ვაკე-დაბლობსა და მიმდებარე მთისწინეთს. მაგ., კოლხეთის ბ. მოიცავს კოლხეთის დაბლობს კავკასიონისა და მესხეთის ქედის მთისწინებითურთ.

**ბარი** (<ინგლ. bar, ფრანგ. barre, აქ — მეჩეჩი), 1. ს ა ნ ა პ ი რ ო ბ., ხმელეთის ვიწრო ზოლი ნაპირის გაყოლებით, წარმოიქმნება ზღვასა და ლაგუნას შორის ტალღების მიერ ზღვის ფსკერის ნატანის — ქვიშის, ნიჟარების, კენჭებისა და კაჭარის ნაპირისაკენ მოხვეტის შედეგად. 2. შ ე ს ა რ თ ა ვ ი ს პ ი რ ა ბ., მდინარის შესართავის წინ, ზღვის სანაპირო ზოლში, მცირე სიღრმეზე მდებარე ქვიშის წყალქვეშა ზვინული, წარმოიქმნება ზღვის ტალღების მიერ მდინარის მყარი ჩამონადენის გადანაწილებისა და შესართავთან დალექვის შედეგად.

**ბარი** (<ბერძნ. baros — სიმძიმე), წნევის სისტემის გარეშე ერთეული, რ-იც $10^5$ *ნ/მ²* („გოსტ" 7664—61) ტოლია. ეს სიდიდე ეკვივალენტურია 750,08 *მმ* სიმაღლისა და 0°C ტემპ-რის მქონე ვერცხლისწყლის სვეტის წნევისა ზ. დ. 45° განედზე (*g*=980,629 *სმ/წმ²*). 1 ბ.=$10^6$ *დნ/სმ²* = 0,1 *მგნ/მ²* (ზუსტად) = 1,01972 *ატ.* მეტეოროლოგიაში ატმ. წნევის გასაზომად ხშირად იხმარება წილობითი ერთეული — მილიბარი, რ-იც 0,001 ბ-ის ანუ $0{,}986923\cdot10^{-3}$ *ატმ* ტოლია.

**ბარი** (ინგლ. bar, აქ — ლითონის ზოლი), *საჭრელავი მანქანის* (ან *სამთო კომბაინის*) მუშა ორგანო, მიმმართველი ჩარჩო, რ-ის ღარში მოძრაობს კბილებიანი ჯაჭვი. განკუთვნილია მასივში (მაგ., ნახშირის ფენაში) ჭრილის შესაქმნელად.

**ბარი,** სამიწათმოქმედო იარაღი, შედგება რკინის პირის, ხის ტარისა და სატერფულისაგან. ძველად მაგარი ჯიშის ხისპირიან ბ-საც იყენებდნენ. ასეთი ბ-ის პირის კიდეებზე ლითონის სალტეს შემოვლებაც იცოდნენ. მთის ფერდა ადგილებზე მუშაობა ბ-ით მოუხერხებელია. ამიტომ ბ-ის პირს ტარს 90° კუთხით უგებდნენ და თოხივით ხმარობდნენ. ასეთ იარაღს ბ ა რ თ ო ხ ი ეწოდებოდა. ბ-ს ძველად მჭედლები ამზადებდნენ რკინის ცხელი ჭედვით. იგი ამიერკავკასიის ერთ-ერთი უძველესი სამიწათმოქმედო იარაღია. მისი გამოსახულება გვხვდება ზვარტნოცის (სომხეთი) რელიეფზე და დავითგარეჯის მთავარი ეკლესიის კედლის თავდაპირველ მხატვრობაში (VI—IX სს). ბარვის პროცესი გამოხატულია ჯრუჭის XII ს. მინიატურაზე.

*ლიტ.*: ჯ ა ლ ა ბ ა ძ ე გ., აღმოსავლეთ საქართველოს სამიწათმოქმედო იარაღების ისტორიიდან, თბ., 1960. *გ. ჯალაბაძე.*

**ბარი,** ონის რ-ნის სოფლების *ზემო ბარის* და *ქვემო ბარის* ძვ. სახელწოდება. პირველად იხსენიება XVI ს. I ნახევარში შედგენილ ბიჭვინთის იადგარში. XVIII ს-ში ბ. უკვე ორ სოფლად იყო გაყოფილი.

**ბარი** (Bari), ქალაქი და დიდი ნავსადგური სამხრ. იტალიაში, ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე. აპულიის ოლქის მთავარი ქალაქი. ბარის პროვ. ადმ. ცენტრი. 357,3 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი, აეროდრომი. ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., ფოლადჩამომსხმელი და მილსაგლინავი, საფეიქრო, კვების მრეწვ., უნ-ტი. არქიტ. ძეგლები. ბ. დააარსეს რომაელებმა (ლათ. Barium).

**ბარიატინსკი** ალექსანდრე ივანეს ძე [2 (14). V. 1815 — 25. II (9. III). 1879, ჟენევა], თავადი, რუსი გენ.-ფელდმარშალი (1859). კავკ. ომების აქტ. მონაწილე (1835-იდან). 1836—45 ირიცხებოდა ტახტის მემკვიდრის (შემდგომში — ალექსანდრე II-ის) ამალაში. შემდეგ კვლავ მსახურობდა კავკასიაში, მონაწილეობდა მთიელებთან ბრძოლაში; 1848 მიენიჭა გენ.-მაიორის წოდება. ყირიმის ომის დროს იყო კავკ. კორპუსის შტაბის უფროსი (1853—54). 1856-იდან — მთავარსარდალი და მეფისნაცვალი კავკასიაში. ხელმძღვანელობდა ჩრდ.-აღმ. კავკ. მთიელთა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ჩახშობას. შეიმუშავა სტრატეგიული გეგმა, რ-ის მიხედვით მთიელთა დასახლებების დროდადრო დალაშქვრის ნაცვლად თანდათანობით უნდა დაეპყროთ მათი მიწა-წყალი და მტკიცედ დამკვიდრებულიყვნენ ამ ტერიტორიაზე. სტრატეგიული რკალის საბოლოო შეკვრით გატეხა შამილის წინააღმდეგობა და აულ ღუნიბში 1859 წ. 25 აგვ. დაატყვევა. 1857-იდან ხელმძღვანელობდა საქართველოში საგლეხო რეფორმის მოსამზადებელ სამუშაოებს. 1862, სამსახურიდან გადადგომის შემდეგ, დაინიშნა სახელმწ. საბჭოს წევრად. გამოდიოდა დ. მილიუტინის სამხ. რეფორმის წინააღმდეგ.

*ლიტ.*: З и с с е р м а н А. Л., Фельдмаршал кн. Александр Иванович Барятинский, т. 1—3, М., 1889—91. *შ. ანჩაბაძე.*

**ბარიატინსკი** ალექსანდრე პეტრეს ძე [1798 — 19 (31). VIII. 1844, ტობოლსკი], თავადი, დეკაბრისტი, ჰუსართა პოლკის შტაბ-როტმისტრი. 1821-იდან დეკაბრისტების სამხრეთის საზ-ბის აქტ. წევრი, პ. *პესტელის* მეგობარი და თანამოაზრე. 1823 ივნ. პეტერბურგში მოლაპარაკებას აწარმოებდა სამხრ. და ჩრდ. საზ-ბების შეერთების თაობაზე. 1825 ნოემბ. დაავალეს ტულჩინის გამგეობის ხელმძღვანელობა. მიუსაჯეს სამუდამო კატორღა, რ-იც შეუცვალეს 20 წლის კატორღითა და შემდეგ ციმბირში დასახლებით. ავტორია ათეისტ. ლექსისა „ღვთის შესახებ" და ლექსების კრებულისა „მოცალეობის საათები ტულჩინში" (1824, ფრანგ. ენაზე).

**ბარიბალი,** შ ა ვ ი  დ ა თ ვ ი (Ursus americanus), ძუძუმწოვარი ცხოველი დათვისებრთა ოჯახისა. შემოსილია შავი მოკლე ბეწვით. სხეულის სიგრძე 1,8 *მ* აღწევს. ბინადრობს ჩრდ. ამერ. ტყეებში. ზამთარს ატარებს ბუნაგში. იკვებება მცენარეებით, ზოგჯერ ცხოველებით, ლეშით, თავს ესხმის შინაურ ცხოველებსაც. ზოგან სანადირო ობიექტია (იყენებენ ტყავს, ზოგჯერ ხორცსაც).

**ბარიერი** (ფრანგ. barrière), 1. დაბალი ზღუდე, ტიხარი. 2. სპორტში — დოღის, ხტომის, სირბილის დროს გადასალახავი საგანგებო დაბრკოლება.

**ბარიერული რიფი,** მარჯნების კირქვული ჩონჩხებით აგებული და მზარდი მარჯნებით დაფარული სერი, რ-იც კონტინენტური ან კუნძულის მეჩეჩის გაყოლებით ჩნდება წყნარი, ინდ. და ატლანტის ოკეანეების თბილ წყლებში ნაპირიდან რამდენიმე ან ათეული *კმ* დაშორებით. ბ. რ-ის სიგანე ასიოდე მეტრია. ბ. რ-სა და ნაპირს შორის ლაგუნაა. ოკეანის დონის ზევით კუნძულებივით გამოჩნდება ხოლმე მიქცევის დროს. უდიდესია ავსტრალ. *დიდი ბარიერული რიფი* (სიგრძე 2000 *კმ*-მდე) ავსტრალ. აღმ. ნაპირთან.

**ბარიერული ფუნქცია,** ადამიანისა და ცხოველთა ორგანიზმის უნარი განსაკუთრებული ფიზიოლ. მექანიზმების, ე. წ. ბარიერების საშუალებით დაიცვას გარეშე ზემოქმედებისაგან თავისი შინაგანი გარემო (სისხლი, ლიმფა, ქსოვილური სითხე) და შეუნარჩუნოს მას შედარებით მუდმივი შედგენილობა, ქიმ., ფიზ. და ბიოლ. თვისებები (იხ. *ჰომეოსტაზი*). პირობითად განარჩევენ ორგვარ ბარიერს: გ ა რ ე გ ა ნ ს ა  და  შ ი ნ ა გ ა ნ ს. გ ა რ ე გ ა ნ ბარიერებს შორის (კანი, ლორწოვანი გარსები, სასუნთქი, გამომყოფი, საჭმლის მომნელებელი აპარატი) მნიშვნელოვანია ღვიძლის ბარიერი, რ-იც უვნებელყოფს ნაწლავებში წარმოშობილ შხამიან ნაერთებს. შ ი ნ ა გ ა ნ ი — ჰისტოჰემატური ბარიერებიდან, რ-ებიც სისხლსა და ქსოვილურ (უჯრედგარეთა) სითხეს შორისაა, ყველაზე კარგად შესწავლილია *ჰემატოენცეფალური ბარიერი* (სისხლსა და ტვინის ქსოვილს შორის), ჰემატოოფთალმური (სისხლსა და თვალის ქსოვილებს შორის) და პლაცენტური (დედის ორგანიზმსა და ნაყოფს შორის) ბარიერები. დადგენილია, რომ შინაგანი ბარიერები ზოგი ნივთიერებისათვის განუვლადია. ბარიერების შეგუება გარემოს ცვლადი პირობებისადმი მეტად მნიშვნელოვანია ადამიანის ჯანმრთელობისათვის, დაავადებისა და ინტოქსიკაციებისაგან მისი დაცვისათვის. *ა. ბაკურაძე.*

**ბარიკადი** (ფრანგ. Barricade), ქუჩებში, გზებზე, ხიდებთან, მთის ვიწროებში ქვების, მიწითა და ქვიშით სავსე ტომრების, მორებისა და სხვ. მასალისაგან სახელდახელოდ აგებული ხერგილი. იყენებდნენ რევოლუციებისა და სახ. გამოსვლებისას (მაგ., პარიზის კომუნის დღეებში). დიდი ოქტ. სოციალ. რევ. დროს აჯანყებული პროლეტარიატი ბ-ებს მეფის ჯარების წინააღმდეგ აგებდა; სამოქალაქო ომში (1918 — 20) და დიდ სამამულო ომში (1941 — 45) ზოგიერთი ქალაქის დასაცავად იყენებდნენ.

საქართველოში მტრის შემოსევისას ბ-ებით მთის ვიწროებს ხერგავდნენ. დავით IV აღმაშენებელმა ბ. 1121 წ. 12 აგვ. თურქ-სელჩუკების წინააღმდეგ დიდგორის ბრძოლაში გამოიყენა.

**ბარიონები** (<ბერძნ. barys — მძიმე), ჯგუფი მძიმე ელემენტარული ნაწილაკებისა, რ-ებსაც კენტი რიცხვის ნახევრის ტოლი სპინი და პროტონზე არანაკლები მასა აქვს. ბ-ს განეკუთვნება *პროტონი* და *ნეიტრონი* (ატომის ბირთვის შემადგენელი ნაწილაკები), *ჰიპერონები* და აგრეთვე ბარიონული რეზონანსები. სახელწ. „ბ." მიიღო იმის გამო, რომ მათგან ყველაზე მსუბუქი — პროტონი 1836-ჯერ მძიმეა ელექტრონზე.

ერთადერთი მდგრადი ბარიონია პროტონი. ყველა დანარჩენი — არამდგრადია და თანამიმდევრული დაშლის შედეგად გარდაიქმნება პროტონად და მსუბუქ ნაწილაკებად (ნეიტრონი თავისუფალ მდგომარეობაში არამდგრადია, ატომის ბირთვში ბმულ მდგომარეობაში კი — მდგრადი). ბ. მონაწილეობენ ყველა ცნობილ ელემენტარულ ურთიერთქმედებაში: ძლიერში, ელექტრომაგნ., სუსტსა და გრავიტაციულში (იხ. *ელემენტარული ნაწილაკები, გრავიტაცია*). ვინაიდან ბ-ს ახასიათებს ძლიერი ურთიერთქმედება, ამიტომ ისინი აქტიურად ურთიერთქმედებენ ატომების ბირთვებთან.

ნებისმიერ ბირთვულ რეაქციებში ბ-ის ურთიერთქმედებისას მათი საერთო რიცხვი არ იცვლება; მაგ., ბეტა-დაშლის პროცესში ნეიტრონებსა და პროტონებს ბირთვში შეუძლიათ ურთიერთგარდაქმნა (ელექტრონებისა და ნეიტრინოს ან მათი ანტინაწილაკების გამოსხივებით), მაგრამ მათი ჯამური რიცხვი ყოველთვის ერთი და იგივეა. ბ-ის დაშლის შედეგად აუცილებლად ისევ ბ. წარმოიქმნება. არასოდეს არ ყოფილა შემჩნეული ისეთი პროცესი, რ-შიც ბ. უფრო მეტად მსუბუქ ნაწილაკებად გარდაქმნილიყო ბ-ის გამოუსხივებლად. ასეთი პროცესების არსებობა მიგვიყვანდა ნივთიერების არამდგრადობამდე. შემჩნეული კანონზომიერებანი ფორ-



ბარი.

**ბარიონები**

| სახელწოდება | აღნიშვნა |
|---|---|
| **ნუკლონები** | |
| ნეიტრონი | n |
| პროტონი | p |
| **ჰიპერონები** | |
| ლამბდანული | $\Lambda^0$ |
| ომეგამინუსი | $\Omega^-$ |
| სიგმამინუსი | $\Sigma^-$ |
| სიგმანული | $\Sigma^0$ |
| სიგმაპლუსი | $\Sigma^+$ |
| ქსიმინუსი | $\Xi^-$ |
| ქსინული | $\Xi^0$ |



1905 რევოლუციის დროს მოსკოვში არბატზე აგებული ბარიკადი.


სამკურნალო ბარისპირა.

მულირებული იყო ბარიონული *მუხტის* მუდმივობის კანონის სახით.

გამოთქმულია ჰიპოთეზა ელექტრული და ბარიონული მუხტების ღრმა მსგავსების შესახებ. როგორც ელექტრული მუხტი წარმოადგენს ელექტრომაგნ. ველის წყაროს, ისე ბარიონული მუხტი შეიძლება განვიხილოთ როგორც ძლიერი ურთიერთქმედების ველის წყარო. დამუხტული ნაწილაკების ელექტრომაგნ. ურთიერთქმედება ხდება მათ შორის დაუმუხტავი ნაწილაკების—ფოტონების გაცვლით. ანალოგიურად, ბ-ის (მაგ., პროტონებისა და ნეიტრონების) ძლიერი ურთიერთქმედება განპირობებულია მათ შორის ბარიონულ მუხტს მოკლებული ნაწილაკების — მეზონების გაცვლით.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ელემენტარული ნაწილაკები.

**ბარიონული ვარსკვლავი** (სახელწ. მომდინარეობს *ბარიონებიდან*), ზემკვრივი ციური სხეული. ძირითადად შედგენილია მძიმე ელემენტარული ნაწილაკებისაგან. ფიქრობენ, რომ ბ. ვ. შედგება ჰიპერონული ბირთვისაგან (სიმკვრივე $\rho \geqslant 10^{15}$ *გ/სმ³*), შუალედური ნეიტრონული ფენისა და გადაგვარებული ელექტრონულ-პროტონული აირის გარსისაგან ($\rho < 1{,}28 \cdot 10^{7}$ *გ/სმ³*). ვარსკვლავის ძირითადი მასა თავმოყრილია ბირთვში. წონასწორობაში მყოფი ბ. ვ-ის მაქს. შესაძლო მასა შეადგენს 1,7 მზის მასას, რადიუსი — 10 *კმ*. ვარსკვლავთა წარმოშობის თეორიისათვის ბ. ვ. საინტერესო ობიექტია.

**ბარიონული მუხტი,** ბარიონული რიცხვი (სიმბოლო *B*), ელემენტარული ნაწილაკების ერთ-ერთი მახასიათებელი. ბ. მ. ბარიონებისათვის ნულისაგან განსხვავდება, ხოლო ყველა დანარჩენი ნაწილაკისათვის ნულის ტოლია. ბარიონების ბ. მ-ს ერთის ტოლად თვლიან, ანტიბარიონების ბ. მ-ს — მინუს ერთის ტოლად. ელემენტარული ნაწილაკები, რ-თა ბ. მ-ის აბსოლ. მნიშვნელობა ერთზე მეტი იქნებოდა, ჯერ არ არის აღმოჩენილი. ნაწილაკთა სისტემის ბ. მ. უდრის სისტემაში ბარიონთა და ანტიბარიონთა რიცხვებს შორის სხვაობას. კერძოდ, ატომთა ბირთვების ბ. მ. უდრის მათ *მასურ რიცხვს*. ბ. მ-ის მუდმივობის კანონი სრულდება ელემენტარული ნაწილაკების ყოველგვარი ურთიერთქმედებისას.

**ბარისალი,** ქალაქი ბანგლადეშში, განგ—ბრაჰმაპუტრის დელტაში, ერთ-ერთი ტოტის —არიიალჰანის ნაპირზე. 61 ათ. მცხ. (1968). სამდინარო ნავსადგური. სავაჭრო ცენტრი (ბრინჯი, ჯუთი, ბეტელი). ბრინჯსაწმენდი, ზეთსახდელი, საპნის ქ-ნა, ხის დასამუშ. საწარმოები. მანქანათმშენებლობა.

**ბარისახო,** სოფელი დუშეთის რ-ნში, გუდამაყრის ქედის აღმ. ფერდობზე, მდ. ხევსურეთის არაგვის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აკუშო, აჟე, ბოგჩვილო, ბუჩუკურთა, გველეთი, დათვისი, კორშა, კარწაულთა, მოწმაო, ოხერხევი, უკანახო, ქობულო, ჩირდილი, ჭალისოფელი). ზ. დ. 1460 *მ*, დუშეთიდან 63 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი, საბავშვო ბაღი, კლუბი, სავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ბარიული ველი




**ბარისპირა** (Betonica), მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. მრავალწლოვანი, ჩვეულებრივ ფესურიანი ბალახია, რ-საც ჩხროსებრ შეკრებილი ყვავილები აქვს. მოიცავს 15 სახეობას, რ-ებიც გავრცელებულია ევროპაში, ხმელთაშუაზღვისპირეთსა და წინა აზიაში. სსრკ-ში 8 სახეობა გვხვდება, საქართველოში ბარიდან მაღალმთის სარტყლამდე გავრცელებულია 6 სახეობა. ორი მათგანი ენდემურია: აფხაზეთის ბ. (B. abchasica), რ-იც იზრდება სუბალპურსა და ალპ. სარტყელში კირქვიანებზე, და ოსეთის ბ. (B. ossetica), ხარობს იმავე სარტყელში ღორღიანებზე. საქართვ. სუბალპ. და ალპ. მდელოებზე ჩვეულებრივია მთის ბ. (B. grandiflora), იგი ასპექტის (საერთო ელფერის) შემქმნელი დეკორ. ბალახია; ძირითადად გავრცელებულია კავკასიაში, ნაწილობრივ მცირე აზიაში. ბ-ს თითქმის ყველა სახეობა დეკორატიულია. ზოგი სამკურნალო მცენარეა — მაგ., სამკურნალო ბ. (B. officinalis), რ-იც ხშირად სარეველაა. ზოგიერთი შეიცავს მთრიმლავ ნივთიერებებს, ცხიმოვან ზეთებს, ფისებს და სხვ.
*მ. სახოკია.*

**ბარისტერი** (ინგლ. barrister), მაღალი რანგის ადვოკატი ინგლისში. ბ-ის წოდება ენიჭება უმაღლესი იურიდ. განათლების მქონე პირს, რ-იც სამი წელი ემზადებოდა ადვოკატთა რომელიმე კორპორაციაში (ე. წ. ინები) და ჩაბარებული აქვს გამოცდები სამართ. დისციპლინებში. ბ-ს ყველა სასამართლოში გამოსვლის უფლება აქვს. საქმეებს საწარმოებლად იგი ჩვეულებრივ *სოლისიტორთა* მეშვეობით იღებს, მხოლოდ სისხლის სამართ. საქმეებს იღებს პირადად.

**ბარიტი,** მძიმე შპატი, მინერალი, ბარიუმის ბუნებრივი სულფატი. ქიმ. შედგენილობა $BaSO_4$. შეიცავს $BaO$ (65,7%) და $SO_3$ (34,3%), მინარევებს — Sr, Pb, Ca; კრისტალდება რომბულ სინგონიაში. ჩვეულებრივ გვხვდება მსხვილკრისტ., ასევე წვრილმარცვლოვანი ან რადიალურ-სხივოსნური აგრეგატების სახით. ფერი ჩვეულებრივ თეთრი, ხშირად შეფერილია ჩანართი ნივთიერებებით (რკინის ჟანგის ჰიდრატებით, ორგ. ნივთიერებებით და სხვ.), სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3—3,5, სიმკვრივე 4300—4700 *კგ/მ³*, ელვარება მინისებრი.

ბ. ბუნებაში უმეტესად ჰიდროთერმული წარმოშობისაა. იგი სულფიდური მინერალების თანამგზავრია ან საკუთრივ ბარიტის ძარღვულ და მეტასომატურ საბადოებს ქმნის, გვხვდება ასევე ქვიშათიხიან დანალექ ქანებში კონკრეციების სახით. ბ-ს იყენებენ თეთრი საღებავების (ლითოფონი და სხვ.), ბარიუმის პრეპარატებისა და რენტგენის სხივების გაუმტარი სპეც. ბათქაშის დასამზადებლად, ასევე ქაღალდისა და რეზინის მრეწველობაში, როგორც შემვსებს. საქართველოში ბ. ფართოდაა გავრცელებული. იგი დაკავშირებულია შუაიურულ ვულკანოგენურ-დანალექ, ე. წ. პორფირიტულ წყებასთან. საქართველოში ცნობილია ჩორდის, ხაიშის, მეჩვენის და სხვ. საბადოები.

**ბარიტო** (Barito), მდინარე კ. კალიმანტანის (ინდონეზია) სამხრ. ნაწილში. სათავე აქვს მიულერის ქედის სამხრ. კალთებზე. ერთვის იავის ზღვას. სიგრძე დაახლ. 880 *კმ*. აუზის ფართ. დაახლ. 100 ათ. *კმ²*. ზემო დინებაში ჭოროკები და ჩანჩქერებია. ქვემო დინებაში დაჭაობებულ ვაკეზე გამოდის. შესართავთან ქმნის დელტას. სანაოსნოა შუა და ქვემო დინებაში. დელტის ერთ-ერთ ტოტზე გაშენებულია ქ. ბანჯარმასინი.

**ბარიტონი** (იტალ. baritono<ბერძნ. barys — მძიმე, დაბალი და *ტონი*), 1. მამაკაცის ხმა, საშუალოა ბანსა და ტენორს შორის. განასხვავებენ ლირიკულ (ჟღერადობით უახლოვდება დრამ. ტენორს) და უფრო ვაჟკაცურ, ძლიერ, დრამატულ (დაბალ რეგისტრებში უახლოვდება ბანს) ბ-ებს. ბ-ის დიაპაზონი დიდი ოქტავის ლადან პირველი ოქტავის ლამდეა. 2. სიმებიან-ხემიანი მუს. საკრავი. ხემით დასაკრავი 6—7 სიმის გარდა ჟღერადობის გასაძლიერებლად ჰქონდა 7—20 და მეტი სარეზონანსო სიმი. სარეზონანსო სიმებს აჟღერებდნენ აგრეთვე მარცხენა ხელის შუა თითის გამოკვრით. გავრცელებული იყო XVIII ს. გერმანიასა და ავსტრიაში. 3. ამბუშიურული (უმეტესად სპილენძის) მუს. საკრავი, რ-იც საყვირზე ოქტავით დაბლა ჟღერს. გამოიყენება სასულე ორკესტრში.

**ბარიული გრადიენტი,** ბარომეტრული გრადიენტი, ატმოსფერული წნევის ცვლილება მანძილის ერთეულზე. აითვლება წნევის შემცირების მიმართულებით იზობარული ზედაპირის ნორმალზე. მეტეოროლოგიაში ჩვეულებრივ იყენებენ ჰორიზ. ბ. გ-ს ანუ ბარიული გრადიენტის ჰორიზ. მდგენელს ზღვის ან რაიმე სხვა დონეზე. ამ შემთხვევაში მიმართავენ მოცემული დონის იზობარის ნორმალს. ჩვეულებრივ ჰორიზ. ბ. გ. 100 *კმ*-ზე 1—3 *მბარ* ტოლია, ხოლო ტროპ. ციკლონებში 100 *კმ*-ზე ათეულ *მბარ* აღწევს (1 *მბარ*=100 *ნ/მ²*). ვერტ. ბ. გ-ის ნაცვლად უმეტესად ხმარობენ *ბარიულ საფეხურს*.

**ბარიული ველი,** ჰაერის წნევის განაწილება ატმოსფეროში. ბ. ვ. დროის ყოველ მოცემულ მომენტში და საშუალოდაც ხასიათდება იზობარული ზედაპირებით, რ-ებიც აერთებენ თანაბარი წნევის ადგილებს. თანაბარ დონეთა ზედაპირების, მათ შორის ზღვის დონის ზედაპირის გადაკვეთისას, იზობარული ზედაპირები თანაბარ წნევათა ხაზებს *იზობარებს* ქმნიან. წნევათა განაწილების რუკაზე იზობარების სიხშირის მიხედვით შეიძლება ვიმსჯელოთ ჰორიზ. მიმართულებით წნევის შეცვლის ხარისხზე ანუ ჰორიზ. *ბარიულ გრადიენტზე*, რ-იც ბ. ვ-ის მნიშვნელოვანი მახასიათებელია. ამა თუ იმ დონის ზედაპირზე წნევათა უთანაბრობა წარმოადგენს ჰაერის დინებათა წარმოქმნის მიზეზს. დროის განმავლობაში ბ. ვ. განუწყვეტლივ იცვლება, რაც ჰაერის დინებათა შესაბამის ცვლილებებს იწვევს.

დედამიწის ბ. ვ. შედგება მაღალი და დაბალი წნევის მრავალრიცხოვანი უბნისაგან — ბარიული სისტემებისაგან. ძირითადი ბარიული სისტემებია: ციკლონები და ანტიციკლონები. წნევათა განაწილების მიწისპირა რუკებზე ისინი შემოფარგლულია ჩაკეტილი იზობარებით. განარჩევენ ასევე ბარიულ სისტემებს ღია იზობარებით — დაბალი წნევის ღარტაფს და მაღალი წნევის თხემს. ისინი უმეტესად ციკლონებისა და ანტიციკლონების განაპირა ნაწილებს წარმოადგენენ. გარდა ამისა გამოყოფენ უნაგირას — ჯვარედინად განლაგებულ ორ ციკლონსა და ორ ანტიციკლონს შორის მდებარე არეს (იხ. ნახ.). ბარიულ სისტემათა ზომები სხვადასხვაგვარია, მაგრამ ჩვეულებრივ ისინი კონტინენტებისა და ოკეანეების ან მათი დიდი ნაწილების თანატოლია. ბარიული სისტემები განუწყვეტლივ გადაადგილდება, იცვლის ზომებსა და ინტენსივობას, ქრება და კვლავ წარმოიქმნება. ბარიულ სისტემებთან დაკავშირებულია ჰაერის დინებათა (ქარების), ტემპ-

რის, ღრუბლიანობის, ნალექების განაწილება და სხვ.

**ბარიული საფეხური,** ბარომეტრული საფეხური, სიმაღლეთა სხვაობა ვერტიკალის ორ წერტილს შორის, რ-იც შეესაბამება ამ წერტილებს შორის 1 *მბარ* ტოლ ატმ. წნევათა სხვაობას (1 *მბარ* = 100 *ნ/მ²*). ბ. ს. მით უფრო დიდია, რაც უფრო დაბალია წნევა, ამიტომ იგი სიმაღლესთან ერთად იზრდება. ზღვის დონეზე 100 *მბარ* სტანდარტული წნევისა და 0°C ჰაერის ტემპ-რის დროს ბ. ს. 1 *მბარ*-თვის თითქმის 8 *მ*-ის ტოლია, 5 *კმ* სიმაღლეზე, სადაც წნევა თითქმის 2-ჯერ დაბალია, ვიდრე ზღვის დონეზე, ბ. ს. 1 *მბარ*-ზე დაახლ. 15 *მ*-ია. ჰაერის ტემპ-რის მატებასთან ერთად ბ. ს. ტემპ-რის ყოველ გრადუსზე 0,4%-ით იზრდება. ბ. ს-ს იყენებენ ბარომეტრული ნიველირების დროს.

**ბარიული სისტემები,** იხ. *ბარიული ველი.*

**ბარიუმი** (ლათ. Baryum), Ba, მენდელეევის პერიოდული სისტემის II ჯგუფის ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 56, ატ. მასა 137,34. ვერცხლისფერი რბილი ლითონია, $t_{დნ}$ 710°C, $t_{დუღ}$ 1637–1640°C. ბ-ის კრისტ. მესერი კუბური მოცულობრივ–ცენტრირებულია პერიოდით $a = 5{,}019$ Å; სიმკვრივე 3,76 *გ/სმ³*. ბ. განეკუთვნება ტუტე-მიწა ლითონებს, გაცხელებისას ადვილად აალდება და იწვის მოყვითალო-მომწვანო ფერის ალით. ბ. შედგება შვიდი მდგრადი იზოტოპისაგან, რ-თაგან ჭარბობს $^{138}Ba$ (71,66%). ბ. აღმოაჩინა შვედმა ქიმიკოსმა კ. შეელემ (1774) ჟანგის BaO-ს სახით. ლითონური ბ. მიიღო ჰ. დეივიმ (1808) ვერცხლისწყლის კათოდზე ტენიანი $Ba(OH)_2$-ის ელექტროლიზით. ბ-ის შემცველობა დედამიწის ქერქში მასით 0,05%-ს შეადგენს. ბ. ჰაერზე ადვილად იჟანგება, ამიტომ მას ნავთის ფენის ქვეშ ინახავენ. ბ. ენერგიულად შლის წყალს და წარმოქმნის ჰიდროჟანგს $Ba(OH)_2$. ბ-ის ჟანგი BaO უფერო კრისტალებია, ჰაერზე ადვილად გარდაიქმნება კარბონატად $BaCO_3$, წყალთან ურთიერთქმედებისას წარმოქმნის ბარიუმის ჰიდროჟანგს $Ba(OH)_2$. ბ-ის 500°C-მდე გახურებისას მიიღება ზეჟანგი $BaO_2$. ბ. უერთდება ჰალოგენებს, გოგირდს და წარმოქმნის ჰალოგენიდებს (მაგ., $BaCl_2$) და სულფიდს (BaS), წყალბადთან ჰიდრიდს ($BaH_2$). ბ-ის მარილებიდან წყალში კარგად იხსნება ქლორიდი $BaCl_2$ და სხვა ჰალოგენიდები, ნიტრატი $Ba(NO_3)_2$, სულფიდი BaS, ძნელად ხსნადია — სულფატი $BaSO_4$, კარბონატი $BaCO_3$ და ქრომატი $BaCrO_4$.

ბ-ისა და მისი ნაერთების მისაღებად ნახშირით აღადგენენ ბარიტს $BaSO_4 + 4C = BaS + 4CO$. მიღებული ხსნადი BaS-ისაგან ადვილად მიიღება მისი სხვა მარილები. ლითონური ბ. მიიღება BaO-ს აღდგენით ალუმინთერმიით. ბ-ისა და ნიკელის შენადნობებს იყენებენ რადიომილაკებში, ბ-ის ზეჟანგს — წყალბადის ზეჟანგის მისაღებად, ბ-ის ნიტრატს — პიროტექნიკაში, ბ-ის შეფერილ მარილებს — ქრომატსა $BaCrO_4$ (ყვითელი) და მანგანატს $BaMnO_4$ (მწვანე) — საღებავების დასამზადებლად. ბ-ის ნაერთებს იყენებენ რენტგენის დანადგარებში და ბირთვულ რეაქტორებში შეღწევადი გამოსხივების შთანთქმელად და სხვ.

ბ. ორგანიზმში. ბ. გვხვდება მცენარის ყველა ორგანოში. მცენარის ყლორტების ასაკის მატებასთან ერთად ბ-ის რაოდენობაც მატულობს. ბ-ის ხსნადი მარილები საწამლავია, ამიტომ ბალახი, რ-იც დიდი რაოდენობით (ნაცარში 2—30%-მდე) შეიცავს ბ-ს, წამლავს ცხოველს. ბ-ის ქლორიდის 0,2—0,5 *გ* იწვევს ადამიანის მწვავე მოწამვლას.

*ლიტ.*: Баранова М. К., Барий. (Обзор литературы), М., 1962.

**ბარიუმსულფატი,** $BaSO_4$, გოგირდმჟავა ბარიუმი, მარილი. გვხვდება მინერალ ბარიტის სახით. წყალში პრაქტიკულად უხსნადია. ბ-ს იყენებენ ქაღალდის, რეზინის, მუშამბის, ლინოლეუმის წარმოებაში, თეთრ საღებავად (ბლანფიქსი), კუჭ-ნაწლავის ტრაქტის რენტგენოსკოპიული გამოკვლევის დროს.

**ბარიუმქლორიდი,** $BaCl_2$, მარილი. უფერო კრისტალები, წყალში კარგად იხსნება. ჩვეულებრივ კრისტალჰიდრატის $BaCl_2 \cdot 2HO_2$ სახით გვხვდება. იყენებენ ანალიზურ ქიმიაში სულფატიონების დასალექად, ტყავის მრეწველობაში, სოფ. მეურნეობაში მავნებლების წინააღმდეგ.

**ბარიში,** ქალაქი (1954-იდან) რსფსრ ულიანოვსკის ოლქში, მდ. ბარიშის (ვოლგის აუზი) ნაპირზე. ბარიშის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ინზა–სიზრანის ხაზზე, ულიანოვსკიდან 114 *კმ*. 21 ათ. მცხ. (1974). მაუდის (1826-იდან), სამკერვალო, ქაღალდის ფ-კები, ქ-ნა „რედუქტორი", კვების და ხის დასამუშ. მრეწვ., სალამოს საფეიქრო ტექნიკუმი.

**ბარკა** (იტალ. barca), ორჩხომელი, შვეულბორტებიანი და ბლაგვკიდეებიანი არათვითმავალი ხის ბრტყელძირა გემი. იყენებდნენ შიგა წყალსავალ გზებზე ტვირთის გადასაზიდად. ბ. ხანგამძლე არ იყო, აგებდნენ ერთი ნავიგაციისათვის.

**ბარკაროლა** (იტალ. barcarola<barca–ნავი), თავდაპირველად იტალიელი მენავეების (გონდოლიერების) სიმღერების სახელწოდება, შემდგომში ყოველგვარი მუს. ნაწარმოები (სიმღერა, პიესა ფორტეპიანოსათვის, გუნდი და სხვ.), რ-შიც ასახულია ნავით სეირნობა. ზოგჯერ ბ-ს გონდოლიერას უწოდებენ. მუს. ხასიათი ჩვეულებრივ ლირიკული, ნათელი და მეოცნებეა, ტემპი — ზომიერი. მნიშვნელოვანი ვოკალური ბ-ები შექმნეს შუბერტმა, გლინკამ, საფორტეპიანო — მენდელსონ-ბართოლდიმ, შოპენმა, ჩაიკოვსკიმ, რახმანინოვმა და სხვ. ბ. გვხვდება ზოგიერთ იტალ. და ფრანგ. ოპერაში.

**ბარკასი** (ჰოლანდ. barkas), კარაპა, 1. პორტში ტვირთის გადასაზიდი მომცრო თვითმავალი გემი. 2. სამხედრო-საზღვაო ფლოტში ნიჩბიანი ნავი, *კანჯო*. აქვს 14 – 22 ნიჩაბი. იყენებენ რაზმის გადასაყვანად და ტვირთის გადასაზიდად.

**ბარკენტინა** (ინგლ. barkentine), აფრიანი საზღვაო სატვირთო გემი, ორ- სამ- და იშვიათად ოთხანძიანი. ორანძიანს ეწოდება „სანდალ-ბრიგი", სამანძიანს — „სანდალ-ბარკი". წინა ანძაზე (ფოკ-ანძაზე) პირდაპირი აფრებია, დანარჩენებზე — ირიბი.

**ბარკი** (ჰოლანდ. bark), დიდი საზღვაო აფრიანი გემი. კიჩოს ბიზან-ანძაზე მიმაგრებულია ირიბი აფრები, დანარჩენებზე კი — პირდაპირი (სულ 3—5 ანძაა).

**ბარკისიმეტო** (Barquisimeto), ქალაქი ჩრდ. ვენესუელაში, ლარის შტატის ადმ. ცენტრი. 334,3 ათ. მცხ. (1971). სას.-სამ. რ-ნის (შაქარი, ყავა, მარცვლეული, სიზალი, საქონელი) სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. ტომრების წარმოება, კვების, ცემენტის, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა.

**ბარკლა** (Barkla) ჩარლზ (7. VI. 1877, უიდნესი, ლანკაშირი, — 23. X. 1944), ინგლ. ფიზიკოსი. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1912). დაამთავრა ლივერპულისა (1899) და კემბრიჯის (1902) უნ-ტები. მუშაობდა ლივერპულისა (1902-იდან) და ლონდონის (1907-იდან) უნ-ტებში. ძირითადი შრომები მიუძღვნა რენტგენის სხივების ფიზიკას. ექსპერიმენტულად დაამტკიცა რენტგენის სხივების ტალღური ბუნება მათი პოლარიზაციის აღმოჩენის საფუძველზე (1904). სხვადასხვა ელემენტის დამახასიათებელი რენტგენის გამოსხივების შესწავლისათვის მიეკუთვნა ნობელის პრემია (1917).

*თხზ.*: Nobel lecture on characteristical Röntgen radiation, წგ.: Prix Nobel en 1914—1918, Stockh., 1920.

**ბარკლაი-დე-ტოლი** მიხეილ ბოგდანის ძე (1761, პამუშისე, ლიფლანდიის გუბ., — 14. V. 1818, ინსტერბურგი, აღმ. პრუსია), რუსი გენ.-ფელდმარშალი (1814), თავადი (1815), *სამამულო ომის* (1812) გმირი. წარმოშობით XVII ს. რიგაში გადმოსახლებული ძვ. შოტლ. ოჯახიდან იყო. მონაწილეობდა რუსეთ-ოსმალეთის ომში 1787—91, რუსეთ-შვეციის ომში 1788—90. თავი გამოიჩინა საფრანგეთთან ომში 1806—07 პროისიშ-აილაუსთან. 1807-იდან მეთაურობდა დივიზიას. რუსეთ-შვეციის 1808—09 ომის დროს — კორპუსს. 1810 იანვ.—1812 სექტ. იყო სამხ. მინისტრი და დიდი მუშაობა გასწია რუს. არმიის გასაძლიერებლად. 1812 სამამულო ომში სარდლობდა დას. I არმიას, მასვე, როგორც სამხ. მინისტრს, ემორჩილებოდა დას. II არმია. მოწინააღმდეგის ჭარბ ძალებთან ბრძოლაში ბ-მ მინიმალური დანაკარგებით დაიხია უკან და შეაერთა ორივე არმია. მაგრამ უკან დახევამ თავადაზნაურთა წრეებისა და არმიის უკმაყოფილება გამოიწვია და 17 აგვ. ბ-მ არმიების სარდლობა მ. *კუტუზოვს* გადააბარა. ბოროდინის ბრძოლაში იგი მეთაურობდა რუს. არმიის მარჯვ. ფრთას, გამოიჩინა შეუპოვრობა და თავდაცვითი ბრძოლის წარმოების დიდხელოვნება. ბ-მ უვარგისად ცნო ლ. ბენიგსენის მიერ მოსკ. დასაცავად არჩეული პოზიცია და ფილის სამხ. საბჭოზე მხარი დაუჭირა კუტუზოვის წინადადებას მოსკ. დატოვების შესახებ. 1813 იგი დაინიშნა III არმიის, შემდეგ კი რუსეთ-პრუსიის არმიის სარდლად, წარმატებით ხელმძღვანელობდა მას რუს. არმიის საზღვარგარეთულ ლაშქრობაში 1813—14 (კულმი, ლაიფციგი, პარიზი). დაკრძალულია ლიფლანდიაში, ბეკლორში (ამჟამად იიგევესტე, ესტ. სსრ).

*ლიტ.*: Кочетков А. Н., М. Б. Барклай-де-Толли, М., 1970.

**„ბარკლეიზ ბენკ"** (Barclays Bank), ინგლისის უდიდესი კომერც. ბანკი. შედიოდა *დიდ ხუთეულში*. შეიქმნა 1896 „ბარკლეი ენდ კომპანის" სახელწოდებით XVII ს-ში დაარსებული საბანკირო სახლის ბაზაზე. „ბ. ბ." ხელმძღვანელობს ბარკლეის საბანკო ჯგუფს, რ-იც აერთიანებს 5 ათასზე მეტ განყ-ბას (პირველ ადგილზეა კაპიტალ. ბანკებს შორის განყბათა რაოდენობის მიხედვით), მონაწილეობს აშშ-ის, გფრ-ის, ბელგიისა და სხვა ქვეყნების უდიდესი ბანკების საქმიანობაში, პირადი უნიით დაკავშირებულია სამხ. მანქანათმშენებელ, მეტალურგიულ, ქიმიურ, გემთმშენებელ და სხვა კონცერნებთან, ნაოსნობისა და დაზღვევის კომპანიებთან.

**ბარკლი** (Barkly Tableland), პლატო ავსტრალიის ჩრდ. ნაწილში. გადაჭიმულია ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ 550 *კმ*-ზე. სიმაღლე 347 *მ*-მდე. აგებულია პალეოზოური კირქვებით. დანაწევრებულია მდინარეთა ხეობებით. განვითარებულია კარსტი. ტიპური სავანა ევკალიპტებით. მისდევენ მეცხოველეობას (მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი).

**ბარკროფტი** (Barcroft) ჯოზეფ (26. VII. 1872, გლენი, ნიური, — 21. III. 1947, კემბრიჯი), ინგლისელი ფიზიოლოგი, კემბრიჯის უნ-ტის პროფესორი (1926), ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი და ლაურეატი. საფუძველი ჩაუყარა სისხლის სუნთქვითი ფუნქციის შესწავლას: შეიმუშავა სისხლის აირების განსაზღვრის მეთოდიკა მის მიერვე კონსტრუირებული აპარატის საშუალებით. სწავლობდა მარილებისა და მჟავების გავლენას *ჰემოგლობინის* მიერ ჟანგბადის შეერთების უნარზე, გამოიკვლია დიფუზიის როლი ფილტვის ალვეოლებიდან სისხლში ჟანგბადის გადასვლის დროს, დაბალი ატმ. წნევის


ბარკენტინა.


ბარკი.


ბარკლაი-დე-ტოლი.

გავლენა სისხლის სუნთქვითს ფუნქციაზე. უკანასკნელ წლებში ბ. მუშაობდა ემბრიოფიზიოლოგიაში: იკვლევდა ჩანასახისა და დედის სისხლის სუნთქვითი ფუნქციების თავისებურებებს.

**ბარკჰაუზენის ეფექტი,** ფერომაგნიტური ნივთიერების დამაგნიტებულობის ნახტომისებრი ცვლილება, გარეგანი პირობების (მაგ., მაგნ. ველის) უწყვეტი ცვლილებისას. პირველად შეამჩნია გერმ. ფიზიკოსმა ჰ. ბარკჰაუზენმა (1919). ფერომაგნ. ნიმუშის ნელი დამაგნიტებისას მასზე ჩამოცმულ საზომ კოჭასთან შეერთებულ ტელეფონში ისმის ხმაური და ცალკეული ტკაცუნი, რაც გამოწვეულია ნიმუშის დამაგნიტებულობის ნახტომისებრი ცვლილებისას კოჭაში აღძრული ინდუცირებული დენის იმპულსებით. ბ. ე. განსაკუთრებით მკვეთრად მჟღავნდება მაგნიტურად რბილ მასალებში, სადაც მაგნიტური სტრუქტურა იცვლება დომენების საზღვრების გადაადგილების გზით.

დამაგნიტებულობის ნახტომისებრი ცვლილება შეიძლება გამოწვეული იყოს სხვა გარეგანი ზემოქმედებითაც (მაგ., ტემპ-რის ან დრეკადი ძაბვების მდოვრე ცვლილებით), რ-ის დროსაც ხდება ნიმუშის დომენური სტრუქტურის ცვლილება. ბ. ე. ფერომაგნეტიკების დომენური სტრუქტურის დამტკიცების ერთ-ერთი საშუალებაა. მისი დახმარებით შეიძლება განისაზღვროს ცალკეული დომენის მოცულობა. ფერომაგნეტიკების უმრავლესობისათვის ეს მოცულობა $10^{-6}$—$10^{-9}$ *სმ*³ ტოლია.



ვ. ბარმინი.

**ბარლახი** (Barlach) ერნსტ (2. I. 1870, ვედელი, შლეზვიგ-ჰოლშტაინი, — 24. X. 1938, როსტოკი), გერმანელი მოქანდაკე, გრაფიკოსი და მწერალი. სწავლობდა ჰამბურგის სამხატვრო-სამრეწვ. სკოლაში (1888—91), დრეზდენის სამხატვრო აკადემიაში (1891-იდან) და პარიზში (1895—96), იმოგზაურა რუსეთში (1906). მუშაობდა გიუსტროვში (1910-იდან). ბ-მა გერმ. გოტიკის პლასტ. ხერხები აითვისა ექსპრესიონიზმის სულისკვეთებით. მისი ქანდაკებისათვის დამახასიათებელია ძლიერი შინაგანი მოძრაობა. იგი უმეტესად ხეზე კვეთდა. ფაშისტურ გერმანიაში მხატვრის ნამუშევრები აკრძალეს, ნაწილი გაანადგურეს კიდეც. ბ-ის მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: დაღუპულთა ძეგლი გიუსტროვისა (ახლა ანტონიტერკირხე კელნში, ბრინჯაო, 1927) და მაგდებურგის (ხე, 1929) ტაძრებში; საკუთარი დრამის „ღარიბი კუზენის" (ლითოგრაფია, 1919), გოეთეს „ფაუსტის" (გრავიურა ხეზე, 1923) ილუსტრაციები.

*ლიტ.*: Шмидт Ю., Эрнст Барлах, «Творчество», 1968, № 7.

**ბარლეტა** (Barletta), ქალაქი და ნავსადგური იტალიის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე, აპულიის ოლქში, ბარის პროვინციაში. 75 ათ. მცხ. (1969). მეღვინეობის რ-ნის ცენტრი. ქიმ., ცემენტის, ქაღალდის მრეწვ., XII—XV სს. არქიტ. ძეგლები.

**ბარლეტი** (ლათ. Barletius, ალბ. Barleti) მარინ (1450—1512), ალბანელი ისტორიკოსი. მონაწილეობდა ოსმ. ჯარებით გარემოცული შკოდერის დაცვაში (1478). შემდეგ იტალიაში იყო ემიგრანტად. მისმა შრომებმა შკოდერის ალყისა და სკანდერბეგის შესახებ საფუძველი ჩაუყარა ალბ. ისტორიოგრაფიას და უკვე XVI ს-ში ითარგმნა ლათინურიდან ევრ. ენებზე.

*თხზ.*: De obsidione Scodrensi, Venetia, 1505; Historia de vita et rebus gestis Scanderbegi... epirotarum principis, Roma, 1508—10.

**ბარლიცკი** (Barlicki) ნორბერტ სტანისლავ (6. VI. 1880 — 27. IX. 1941), პოლონეთის მუშათა მოძრაობის მოღვაწე, პუბლიცისტი, 1902-იდან პოლ. სოციალ. პარტიის (პსპ) წევრი. 1905—06 მონაწილეობდა პოლ. რევოლუციაში. 1917—37 პსპ მთავარი საბჭოს წევრი, 1926—31 პსპ ცკ-ის თავ-რე. 1918—19 ბურჟ. პოლ. მთავრობის შინაგან საქმეთა ვიცე-მინისტრი. 1919—33 სეიმის დეპუტატი; 1926 საზ. სამუშაოთა მინისტრი. 1929—30 „სანაციის" რეჟიმისადმი ოპოზიციური პარტიების ბლოკის ე. წ. „ცენტროლევის" ხელმძღვანელი. კომუნისტურ პარტიასთან ერთიანი ფრონტის მომხრე. 1936—37 გაზ. „ძიენნიკ პოპულარნის" („Dziennik Popularny") რედაქტორი. 1940 დააპატიმრა გესტაპომ. გარდაიცვალა ოსვენციმში.

**ბარმაქსიზი,** დ. *წალკის* სახელწოდება 1932-მდე.

**ბარმინი** ვლადიმერ პავლეს ძე [დ. 4 (17). III. 1909, მოსკოვი), საბჭ. მეცნიერი მექანიკისა და მანქანათმშენებლობის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სოციალ. შრომის გმირი (1956). სკკპ წევრი 1944-იდან. მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებლის დამთავრების შემდეგ (1930) მუშაობდა ქ-ნა „კომპრესორში". 1941-იდან საკონსტრუქტორო ბიუროს უფროსი და მთავარი კონსტრუქტორია. 1931-იდან ლექციებს კითხულობს მოსკ. ბაუმანის სახ. უმაღლეს ტექ. სასწავლებელში (1960-იდან პროფესორია). ბ-ის ძირითადი შრომები ეხება კომპრესორმშენებლობის, სამაცივრო ტექნიკასა და სხვ. საკითხებს. სსრკ სახელმწ. პრემია (1943, 1967), ლენინური პრემია (1957). დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით და 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**ბარმიში,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, მიუსერის ბორცვიან დაბლობზე, მდ. მჭიშთის მარჯვ. ნაპირას, — სოხუმ—სოჭის გზატკეცილზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აჯხახარა, მაზიხვა). რკინიგზის ბაქანი. ზ. დ. 160 *მ,* შავი ზღვიდან 8 *კმ,* გუდაუთიდან 11 *კმ.* კოლბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბარნაბიანთკარი,** სოფელი კასპის რ-ნში (მეტეხის სოფსაბჭო), მტკვრის შუა ხეობის ვაკეზე, მდ. თეძმის ნაპირებზე. ზ. დ. 550 *მ,* კასპიდან 10 *კმ,* მეტეხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ.* თეძმის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მეტეხში (2 *კმ*).

**ბარნაბიშვილი** გიორგი კირილეს ძე (დ. 12. I. 1917, ქ. ოდესა), ქართვ. ვიოლონჩელისტი და პედაგოგი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე, თბილ. სახელმწ. კონსერვ. პროფესორი (1968). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952). დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვ. ჩელოს კლასი (1939). 1935-იდან იყო საქ. ფილარმონიის სოლისტი, 1941-იდან თბილ. კონსერვ. პედაგოგი, ჩელოსა და კონტრაბასის კათედრის გამგე (1965).

1944—73 ბ. უკრავდა საქ. სსრ სახელმწ. სიმებიან კვარტეტში, რ-მაც 1952 მონაწილეობა მიიღო სიმებიან კვარტეტთა საერთაშ. კონკურსში ქ. პრაღაში და ლაურეატის წოდება დაიმსახურა. *გ. ტორაძე.*

**ბარნავი** (Barnave) ანტუან (21. IX. 1761, გრენობლი, — 29. XI. 1793, პარიზი), საფრანგეთის დიდი რევ. მოღვაწე, სოციოლოგი. 1789—91 დამფუძნებელი კრების დეპუტატი. კონსტ. მონარქიის მომხრე. ფეიანების პარტიის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მასების რევ. ინიციატივის შიშით მოითხოვდა რევოლუციის შეწყვეტას (1791 წ. 15 ივლ. სიტყვა). იაკობინელთა დიქტატურის პერიოდში სიკვდილით დასაჯეს. ბ-ის შეხედულებებმა იმის შესახებ, რომ პოლიტ. წყობილება იცვლება ადამიანთა სამეურნეო საქმიანობის პროგრესის გავლენით, ხოლო გეოგრ. გარემოს გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს საზ. ცხოვრებაში, დიდი გავლენა მოახდინეს რესტავრაციის პერიოდის ისტორიკოსებზე. *რ. სიკინჭალაშვილი.*

**ბარნარდი** (Barnard) ედუარდ ემერსონ (16. XII. 1857, ნაშვილი, ტენესი, — 6. II. 1923, უილიამზ-ბეი, ვისკონსინი), ამერ. ასტრონომ-დამკვირვებელი, ვაშინგტონის ეროვნული მეცნ. აკად. წევრი. მუშაობდა ლიკის ობსერვატორიაში (1887—95). იკვლევდა პლანეტებს და მკრთალ ვარსკვლავებს. გადაიღო ირმის ნახტომისა და ნისლეულების მრავალი ფოტოსურათი. სახელი გაითქვა ბნელი ნისლეულების შესწავლით. აღმოაჩინა იუპიტერის მე-5 თანამგზავრი (1892).

**ბარნარდის ვარსკვლავი,** ჯუჯა M 5 სპექტრული ტიპის ვარსკვლავი გველისმჭერის თანავარსკვლავედისა. ხილული სიდიდე 9,5, მანძილი მზიდან 1,83 *პს.* ვარსკვლავებს შორის უდიდესი საკუთარი მოძრაობით (ვარსკვლავის წლიური კუთხური გადაადგილება ცაზე) ხასიათდება, რაც განპირობებულია ვარსკვლავის შედარებითი სიახლოვითა და მისი დიდი სივრცული სიჩქარით. ამიტომ მას ბარნარდის მფრინავ ვარსკვლავსაც უწოდებენ.

**ბარნაული,** ქალაქი რსფსრ-ში, ალთაის მხარის ცენტრი. მდებარეობს მდ. ობის მარცხ. ნაპირზე მდ. ბარნაულკის შესართავთან. სარკინიგზო კვანძი. ნავმისადგომი. 488 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 148 ათ., 1959 წ. — 303 ათ., 1970 წ. — 439 ათ.). დაბა ბ. გააშენა რუსმა მრეწველმა ა. დემიდოვმა 1730. ქალაქია 1771-იდან. ბ. დას. ციმბირის დიდი სამრეწვ. და კულტ. ცენტრია. ბ-ის მანქანათსაშ. ქ-ნები უშვებენ ორთქლის ქვაბებს ელექტროსადგურებისათვის, დიზელ-მოტორებს, ლითონსაჭრელ დაზგებს, მექან. წნეხებს, რადიოტექ. მოწყობილობას. ვაგონების, გემების, კარჭაპების შემკეთებელი საწარმოები. მნიშვნელოვანი საწარმოებითაა წარმოდგენილი ქიმ. და საფეიქრო მრეწველობა. აშენდა რეზინ-აზბესტის, ქიმ. ბოჭკოს, სამელანჟო და ბამბეულის კომბინატები. განვითარებულია კვების (ხორცის, რძის, ერბო-კარაქის, ლუდის და სხვ.) მრეწველობა. აიგო საშენ მასალათა (რკინაბეტონის ნაკეთობათა, დიდპანელიანი სახლთმშენებლობის, ბეტონის და სხვ.) მსხვილი საწარმოები. პოლიტექ., სამედ., სას.-სამ. და პედ. ინ-ტები. 12 საშ. სპეც. სასწ. დაწესებულება. თეატრები: დრამ., მუსკომედიის, თოჯინების. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.



ბარნაული. ოქტომბრის მოედანი.

**ბარნეტი** ბორის ვასილის ძე [5 (18). VI. 1902, მოსკოვი, — 8. I. 1965, რიგა], საბჭ. კინორეჟისორი და მსახიობი. რსფსრ დამს. არტისტი (1935), უკრ. სსრ ხელოვ. დამს. მოღვაწე (1951). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1948). სკკპ წევრი 1943-იდან. სწავლობდა კინემატოგრაფიის სახელმწ. ტექნიკუმში (ლ. კულეშოვის სახელოსნო). გადაიღო ფილმები: „კოლოფიანი ქალიშვილი", „მოსკოვი ოქტომბერში" (ორივე 1927), „სახლი ტრუბნაიაზე" (1928). ბ-ის პირველი ხმოვანი ფილმია „გარეუბანი" (1933). სხვა ფილმებია: „მზვერავის გმირობა" (1947, ბ-მა შეასრულა გერმანელი გენერლის კიუნის როლი), „უხვი ზაფხული" (1951), „პოეტი" (1957), „მოჭიდავე და კლოუნი" (1957, კ. იუდინთან ერთად), „ანუშკა" (1959), „ალიონკა" (1962, ს. ანტონოვის მიხედვით). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ბარნეტის ეფექტი,** ფერომაგნეტიკების დამაგნიტება ბრუნვის დროს, მაგნ. ველის გარეშე. აღმოაჩინა ამერ. ფიზიკოსმა ს. ბარნეტმა (S. Barnett) 1909. ბ. ე. იმით აიხსნება, რომ სხეულის ბრუნვისას მისი ატომების მაგნ. მომენტი იცვლება—

ბრუნვის ღერძის გასწვრივ ჩნდება მაგნ. მომენტის მდგენელი. ბ. ე., ისევე როგორც სხვა *მაგნიტურ-მექანიკური მოვლენები*, საშუალებას გვაძლევს მივიღოთ საჭირო ცნობები ნივთიერებაში მაგნ. მომენტის მატარებელთა ბუნების შესახებ. მისი მეშვეობით სხვადასხვა ნივთიერებისათვის განისაზღვრა მაგნ.-მექან. ფარდობა (ატომის მაგნ. მომენტის ფარდობა მისი მოძრაობის რაოდენობის მომენტთან) და დადგინდა, რომ რკინის ჯგუფის ლითონებსა და შენადნობებში ფერომაგნეტიზმი ძირითადად განპირობებულია ელექტრონის სპინის მაგნ. მომენტით.

**ბარნზლი** (Barnsley), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, იორკშირის საგრაფოში, დას. რაიდინგში, მდ. დირნზე. 224,1 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო კვანძი. ქვანახშირის აუზის ცენტრი (ქ. შეფილდის ჩრდ.-ით). მანქანათმშ., საფეიქრო, მინის მრეწველობა. ქალაქი დაარსდა XII ს-ში.

**ბარნი,** ბირთვული პროცესების *ეფექტური განივკვეთის* ერთეული. 1 ბ.=$10^{-24}$ *სმ*$^2$=$10^{-28}$ *მ*$^2$. ამ ერთეულის არჩევა დაკავშირებულია ატომთა ბირთვების გეომ. კვეთის ზომებთან, რ-თა სიდიდე $10^{-24}$ *სმ*$^2$ რიგისაა. ბირთვული რეაქციების განივკვეთების უმრავლესობის მნიშვნელობები $10^{-22}$ *სმ*$^2$-იდან—$10^{-27}$ *სმ*$^2$-მდე იცვლება, რის გამოც გამოიყენება ბ-ის წილობითი და ჯერადი ერთეულები: მილიბარნი ($10^{-27}$ *სმ*$^2$), მიკრობარნი ($10^{-30}$ *სმ*$^2$) და მეგაბარნი ($10^{-18}$*სმ*$^2$).

**ბარნოვი** (ბ ა რ ნ ა ვ ე ლ ი) ვასილ ზაქარიას ძე [22. V (3. VI). 1856, სოფ. კოდა (ახლანდ. თეთრი წყაროს რ-ნი), — 4. XI. 1934, თბილისი], ქართვ. მწერალი. დაიბადა მღვდლის ოჯახში. თბილ. სას. სემინარიის დამთავრების შემდეგ იქვე მასწავლებლობდა (1877—78). 1882 დაამთავრა მოსკ. სას. აკადემიის ისტ. განყ-ბა. მასწავლებლობდა სენაკში, თელავსა და თბილისში. 1921-იდან თბილისის პედ. მუშფაკში ქართულ ენასა და ლიტ-რას ასწავლიდა; იყო საქართვ. მწერალთა კავშირის გამგეობის წევრი. ბ-ის პირველი კორესპონდენცია „რამდენიმე სურათი ხევსურების ცხოვრებიდან" გამოქვეყნდა 1878 („დროება", № 220—227), პირველი ლექსი „ქართველი ქალი" — 1879 („დროება", № 149), პირველი ორიგ. მოთხრობა „პატარა ლევანი" — 1893 („კვალი", № 2), პირველი რომანი „ისნის ცისკარი" — 1901 („მოამბე", № 18).

ბ. ქართული ისტ. რომანის ფუძემდებელია. მისთვის ისტ. მოვლენების ასახვა თვითმიზანი არ არის, მწერლის ყურადღების ცენტრშია ზოგადსაკაცობრიო პრობლემები. ბ-ის ფილოს. შეხედულებები ეფუძნება, ერთი მხრივ, ქართ. მითოლოგიას, მეორე მხრივ, იდეალ. მსოფლაღქმას. ბ-თვის ღმერთი — კეთილი და ნათელი აბსოლუტი — არის სამყაროს პირველმიზეზიც და განვითარების საბოლოო მიზანიც; ამ ქვეყანას ღმერთი სიყვარულისა და მშვენიერების სახით ევლინება; სიყვარული ღვთაებრივია და ამდენად — უკვდავი; სიყვარულის დათრგუნვის ცდა მარცხით მთავრდება (რომანები „მიმქრალი შარავანდედი", 1913; „ტრფობა წამებული", 1918); მშვენიერება მატერიალურია, მაგრამ ისწრაფვის ღვთაებრივისაკენ და საბოლოოდ ღმერთს უერთდება (მოთხრ. „ძვირფასი თვალი", 1924). ბ-ის მიზანია კეთილისა და ბოროტის მარადიული ბრძოლის წარმოჩენა. მისი აზრით, სამყაროს თუმცა კი ღვთის ნება განაგებს, მაგრამ „განგების რჩეულს", „რაინდს კეთილისას", ე. ი. დიდ ისტ. პიროვნებას, ძალუძს წარმართოს ქვეყნის შინაგანი ძალები კეთილის გამარჯვებისათვის. ბ. თითქმის ზუსტად იცავს ისტ. სინამდვილეს, მაგრამ ფაქტების საკუთარი ინტერპრეტაციის მისაღწევად მიმართავს მხატვრულ გამონაგონსაც.

მწერლის იდეური ჩანაფიქრი მის რომანებში დიდ ისტ. პირებს („ტრფობა წამებული", „არმაზის მხვრევა", 1925; „გიორგი სააკაძე", 1923—25) ან შემთხვევით ისტ. ცნობებს („მიმქრალი შარავანდედი", „დედოფალი ბიზანტიისა", 1927; „ცოდვა სიჭაბუკისა", 1928) ემყარება. ზოგჯერ სიუჟეტი მთლიანად გამოგონილია, მხოლოდ ფონია ისტორიული („ისნის ცისკარი").

„მიმქრალ შარავანდედში" წარმოსახულია ბრძოლა პატივმოყვარეობასა და სიყვარულს შორის XVI ს. საქართველოს ისტ. სინამდვილის ფონზე; ფინალი მიგვანიშნებს, რომ დიდების შარავანდედი უსიყვარულოდ ამაოა. „ტრფობა წამებული" VIII—IX სს. საქართველოს ცხოვრებას ეხება და საეკლესიო დოგმების წინააღმდეგაა მიმართული; თუმცა ფაქტობრივად ეკლესია იმარჯვებს, ზნეობრივი უპირატესობა სიყვარულის მხარეზეა. ბ-თვის გიორგი სააკაძე („გიორგი სააკაძე") „კეთილის რაინდია", ღვთის ნებით საქართველოს გაერთიანებისათვის და მეფობისათვის მოწოდებული; მან კი არ ინდომა ბაგრატიონთა გვირგვინის ხელყოფა, რისთვისაც განგებამ დასაჯა იგი. „არმაზის მხვრევა" საქართველოში ქრისტიანობის დამკვიდრებას ეხება; წარმართობისა და ქრისტიანობის ჭიდილის საფარქვეშ იმალება სპარსეთისა და ბიზანტიის ბრძოლა საქართველოს დამონებისათვის.

ბ. ავტორია მრავალი მოთხრობისა, რ-ებიც მიძღვნილია ფილოსოფიური („ტკბილი დუდუკი", 1909; „ნაძვნარის დევი", 1921), სოციალური („თებერას დანიშნული", 1911; „ფარჩის ახალუხი", 1912; „გველის ზეში", 1919; „სადედოფლო სარტყელი", 1920; „განასკვილი სიმი", 1920), პედაგოგიკური („ნუშო", 1896; „ქოჩორა ხე", 1898; „პრაფესორი", 1901; „მეჩვენა", 1901) და სხვ. პრობლემებისადმი. ბ-ის პროზის რიტმულობა, რამდენადმე ხელოვნური სინტაქსური წყობა. ძვ. ქართ. მწერლობისა და ხალხ. მეტყველების მარაგით გამდიდრებული ლექსიკა განუმეორებელ ელფერს ანიჭებს მის სამწერლო სტილს.

ბ-მა ამაგი დასდო ქართ. ფოლკლორისტიკას; თბილისის სას. სემინარიაში იგი ქართ. ხალხ. სიტყვიერების კურსს კითხულობდა. მის ნარკვევებსა და წერილებში გაშუქებულია ქართ. მითოლოგიისა და საგმირო ეპოსის საყურადღებო საკითხები. საინტერესოა მისი დაკვირვებანი „ამირანიანზე", „როსტომიანზე", „ტარიელიანზე", „არსენას ლექსზე". მანვე შეადგინა არსენა ოძელაშვილის სრული ბიოგრაფია (1919) ფოლკლორული და ისტ.-ლიტ. წყაროების საფუძველზე.

ბ-ის ცალკეული ნაწარმოებები მრავალგზის არის გამოქვეყნებული. 1920 გამოიცა მის თხზულებათა ორტომეული, 1929— მოთხრობების კრებ. „ტფილისის აჩრდილები" და „ვარდფანჯები", 1930 — „სამი რომანი", 1934 — მოთხრობების კრებ. „ფერად-ფერადი", 1947 — „ისტორიული რომანები" და სხვ., 1961—64 კი — თხზულებათა სრ. კრებ. ათ ტომად.

*ლიტ.*: ვ ა რ თ ა გ ა ვ ა ი., კრიტიკული წერილები, თბ., 1958; რ ა დ ი ა ნ ი შ., ვასილ ბარნოვის ისტორიული რომანები, თბ., 1944; ქ ი ქ ო ძ ე გ., ეტიუდები და პორტრეტები, თბ., 1958; ჩ ხ ე ი ძ ე ო., რომანი და ისტორია, თბ., 1965; ც ი ს კ ა რ ი ძ ე ვ., უახლესი ქართული ლიტერატურის ისტორიის საკითხები, თბ., 1972; ჭ ი ლ ა ი ა ს., უახლესი ქართული მწერლობა, თბ., 1972.

*ვ. ცისკარიძე.*

**ბარო** (Barrot) ოდილონ (19. VII. 1791, ვილფორი, — 6. VIII. 1873, ბუჟივალი), საფრ. პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე, ადვოკატი. მონაწილეობდა *ივლისის რევოლუციის (1830)* მომზადებაში. XIX ს. 30—40 წლებში ხელმძღვანელობდა ზომიერ-ლიბერალურ „დინასტიურ ოპოზიციას", რ-იც მოითხოვდა სახელმწიფოს მართვაში სამრეწვ. ბურჟ. მეტად ჩაბმას 1848 ივნ. აჯანყების ჩაქრობისა და ლუი ნაპოლეონის (იხ. *ნაპოლეონ III*) II რესპ. პრეზიდენტად არჩევის შემდეგ — პრემიერ-მინისტრი 1849 ოქტ.-მდე. დიდი როლი ითამაშა რომის რესპ. წინააღმდეგ სამხ. ინტერვენციის მოწყობაში. 1872—73 სახელმწ. საბჭოს თავ-რე.


ვ. ბარნოვი.

**ბარო** (Barrault) ჟან ლუი (დ. 8. IX. 1910, ვეზინე, სენისა და უაზის დეპარტამენტი), ფრანგი მსახიობი და რეჟისორი. 1931 მუშაობა დაიწყო თეატრ „ატელიეში". პარალელურად პანტომიმის ხელოვნებას ეუფლებოდა მსახიობ ე. დეკრუსთან. 1940—46 მუშაობდა „კომედი ფრანსეზში". 1946 თავის მეუღლესთან, მსახიობ მ. რენოსთან ერთად ჩამოაყალიბა დასი. დადგა შექსპირის „ჰამლეტი" (1946), კაფკას „პროცესი" (1947), ჩეხოვის „ალუბლის ბაღი" (1954) და სხვ. როლები: მერკური, სკაპენი (მოლიერის „ამფიტრიონი" და „სკაპენის ოინები"), ტროფიმოვი (ჩეხოვის „ალუბლის ბაღი") და სხვ. 1959—68 სათავეში ედგა „ტეატრ დე ფრანსს" (პარიზი), 1935-იდან კინომსახიობიცაა (დებიურო — კინოფილმ „ქანდარის შვილებში" და სხვ.). ბ.თანამედროვე საფრ. ერთ-ერთი უდიდესი მსახიობი და რეჟისორია. მისთვის დამახასიათებელია მაღალი პროფ. კულტურა, გაბედული შემოქმედებითი ექსპერიმენტები, ღრმა ფსიქოლოგიზმი, დახვეწილი პლასტ. ფორმა. იგი წარმატებით აგრძელებს აგრეთვე ფრანგი მიმების ტრადიციებს. 1976 საგასტროლოდ იყო სსრკ-ში თავის თეატრთან („კომპანი მადლენ რენო- ჟან ლუი ბარო") ერთად.

*თხზ.*: ფიქრები თეატრზე, «საბჭოთა ხელოვნება,» 1976, № 4, 5, 6. *ლ. ცაგარეიშვილი.*


სიმონ ვალერი და ჟან-ლუი. ბ ა რ ო ჟ. კოკტოს პიესაში «ლაზარე».

**ბაროგრაფი** (<ბერძნ. baros — სიმძიმე და graphō — ვწერ), თვითმწერი ხელსაწყო ატმოსფერული წნევის უწყვეტი ავტომატური რეგისტრაციისათვის. იყენებენ მეტეოროლ. სადგურებში, აგრეთვე თვითმფრინავებსა და აეროსტატებზე სიმაღლის გასაზომად (წნევის ცვალებადობის მიხედვით). ბ-ის მიმღები ნაწილის მოქმედების პრინციპის მიხედვით განარჩევენ ანეროიდულ, ვერცხლისწყლიან (წონითსა და ტივტივიან) ბ-ებს. პრაქტიკაში გავრცელებულია ანეროიდული ბ. (იხ. ნახაზი). მისი მიმღები ნაწილი შედგება შეკავშირებული ანეროიდული კოლოფებისაგან (1). ატმ. წნევის შეცვლის დროს კოლოფები იკუმშება ან იჭიმება, რის გამოც მათი ხუფი გადაადგილდება ზევით ან ქვევით. გადაადგილება გადაეცემა კალამს (2), რ-იც დაგრაფულ ლენტზე (3) მრუდს ხაზავს. ჩანაწერის ვერტიკალზე 1 *მმ* გადაადგილება 1 *მბარ* (1 *მბარ* = 100 *ნ/მ*$^2$) შეესაბამება. დოლის (4) ერთი სრული შემობრუნება დღეღამის ან კვირის განმავლობაში ხდება. ბ-ის მუშაობას ამოწმებენ ვერცხლისწყლიანი ბარომეტრით. მაღალი მგრძნობიარობის ბ-ს მიკრობაროგრაფი ეწოდება. აქ 0,1 *მბარ* წნევის შეცვლას შეესაბამება კალმის ვერტიკალური გადაადგილება 1-3 *მმ*-ით.

**ბაროდა,** ქალაქი ინდოეთის დას. ნაწილში, გუჯარატის შტატში, მაჰი—ნარბადის



ბაროგრაფი: 1—ანეროიდული კოლოფები; 2—კალამი; 3—ქაღალდის ლენტი; 4—დოლი, რ-იც მოძრაობს საათის მექანიზმით.

შუამდინარეთში. 467,4 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის მებამბეობის რ-ნის მნიშვნელოვანი სავაჭრო და ბამბეულის მრეწვ. ერთ-ერთი ცენტრი. ქიმ. (მ. შ. მინერ. სასუქის წარმოება) და ლითონდასამუშ. მრეწვ., ასანთის, სამკერვალო, ტრიკოტაჟისა და რეზინის საწარმოები, მატყლის დამუშავება. განთქმულია ვერცხლის ძაფის ქსოვილების ხელით წარმოებით.

**ბაროთერაპია** (ბერძნ. baros — სიმძიმე და *თერაპია*), მკურნალობა მაღალი ან დაბალი ატმ. წნევით. საფუძვლად უდევს შეცვლილი ატმ. წნევის მოქმედება გულსისხლძარღვთა სისტემაზე, სასუნთქი ორგანოების ფუნქციებსა და აირცვლაზე. ბ-თვის იყენებენ საგანგებო ხელსაწყოებს და *ბაროკამერას*. ადგილობრივ ბ-ს მიმართავენ ანგიოსპაზმის, მაობლიტირებელი ენდარტერიიტის, მიალგიის, ნევრალგიისა და სხვ. დაავადებების დროს. საერთო ბ. ენიშნებათ სასუნთქი გზების უჩირქო ანთებითი პროცესების, ბრონქული ასთმისა და სხვ. შემთხვევაში. ბ. არ უტარდებათ ავადმყოფებს, რ-თაც აქვთ მიდრეკილება სისხლდენისადმი, ჰემოფილია, ფილტვებისა და სასუნთქი გზების ტუბერკულოზი.



ბაროკო. მირაბელის სასახლის კიბის ფრაგმენტი. ზალცბურგი. მოქანდაკე გ. რ. დონერი, არქიტექტორი ლ. ჰილდებრანდტი. ავსტრია. 1726.

**ბაროკამერა** (ბერძნ. baros — სიმძიმე და *კამერა*), ჰერმეტული კამერა, რ-შიც ქმნიან ატმოსფერულზე დაბალ (ვაკუუმიანი ბ.) ან მაღალ (კომპრესიული ბ.) წნევას. უფრო გავრცელებულია ვაკუუმიანი ბ., რ-შიც წნევის ცვლა შესაძლებელია ნორმალურიდან *ვწყ. სვ. მმ* ნაწილებამდე. ბ-ის მოცულობა (მ$^{3}$ ნაწილებიდან რამდენიმე ასეულ მ$^{3}$-მდე) დამოკიდებულია მის დანიშნულებაზე. ბ-ს აქვს სპეც. აპარატურა, რ-ის მეშვეობით შეიძლება ჰაერის შედგენილობისა და წნევის შეცვლა და სასურველ დონეზე მათი შენარჩუნება. ზოგიერთ ბ-ს აქვს წნევის შესაცვლელი მოწყობილობა, რ-ითაც წნევა განსაზღვრული სიჩქარით იცვლება (ატმოსფეროში ასვლისა და დაშვების იმიტაციისათვის), სიგნალიზაციის, მართვის, კავშირისა და სხვ. სპეც. სისტემები. ბ-ს, რ-შიც წნევასთან ერთად ტემპ-რის შეცვლაც შეიძლება, თ ე რ მ ო ბ ა რ ო კ ა მ ე რ ა ეწოდება.

ბ-ს ფართოდ იყენებენ საავიაციო, მეტეოროლ., აეროლოგიური და წნევის საზომი ელემენტებიანი ხელსაწყოების კვლევისა და ტარირებისათვის; თვითმფრინავებისა და ავიაძრავების გამოსაცდელად; მფრინავებისა და კოსმონავტების საწვრთნელად; ცოცხალ ორგანიზმებზე ჰიპოქსიის, აგრეთვე შემცირებული ან გადიდებული ბარომეტრული წნევისა და მისი მკვეთრი ვარდნილის გავლენის შესასწავლად; ზოგიერთი დაავადების (ყივანახველა, ბრონქული ასთმა, კესონური დაავადება და სხვ.) სამკურნალოდ. თანამედროვე თერმობაროკამერები მეტეოროლ. პროცესების მოდელირების საშუალებას იძლევა. 1973 საექსპლუატაციოდ გადაეცა საქართველოს მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტის თერმობაროკამერა, მოცულობით ერთ-ერთი უდიდესი სსრკ-ში.



ბაროკო. სანტა-მარია დე ოკოტლანის ეკლესია ტლასკალის მახლობლად. მექსიკა. დაახლ. 1745—60.

**ბაროკო** (<იტალ. barocco—ღვლარჭნილი), ევრ. ხელოვნების სტილი. წარმოიშვა XVI ს. II ნახევარში და XVIII ს. შუა წლებამდე ბატონობდა. ბ. კულტურის საერთო მოვლენაა (*გოტიკისა* და *რენესანსის* მსგავსად). მას წინ უსწრებდა რენესანსის ხელოვნება და *მანიერიზმი*. ბ-ს სამშობლოა იტალია (რომი). იტალიის გარდა მან განსაკუთრებული გავლენა მოიპოვა ესპანეთში, პორტუგალიაში, გერმანიაში, ფლანდრიაში, ავსტრიაში, ევრ. სხვა კათოლ. ქვეყნებში, ნაწილობრივ საფრანგეთში, ევროპის გარეთ კი ლათ. ამერიკაში („ულტრაბაროკოს არქიტექტურა“, რ-შიც ბ-ს სპეციფ. ფორმებმა უკიდურესი გამოსახულება პოვა); XVIII ს. I ნახევრიდან ბ. რუსეთშიც ვრცელდება. ინგლისსა და ჰოლანდიაში მისი გავლენა ნაწილობრივ იგრძნობა. XVIII ს-ში ბ. ადგილს უთმობს *კლასიციზმს* ან *როკოკოს* სტილად გადაიზრდება. ბ-ს წარმოშობას უკავშირებენ სოც. წინააღმდეგობათა გაღრმავებას, მწვავე იდეოლოგიურ (კერძოდ, რელიგიურ) ბრძოლათა ხანას — ეს არის ფეოდ. რეაქციისა და კონტრრეფორმაციის ხანა. ბ-ს ხელოვნება კათოლ. ეკლესიის იდეოლოგიური ბრძოლის მძლავრ იარაღად იქცა. ამავე დროს, იგი სამეფო კარისა და არისტოკრ. ხელოვნება იყო და მათ განდიდებას ემსახურებოდა. მაგრამ მაინც ეს სტილი უფრო მრავალფეროვანია, რთული და ზოგჯერ შინაგანი წინააღმდეგობაც ახასიათებს. მიუხედავად ფორმალურ-ესთეტ. ნიშანთა მსგავსებისა, მის წიაღში მისტიციზმით განმსჭვალულ და რელიგ. ექსტაზით აღბეჭდილ ან წმინდა პომპეზურ-თეატრ. დანიშნულების მქონე ნაწარმოებებს გარდა ვხვდებით ღრმად რეალისტურ, სალ, ცხოვრების მიერ შთაგონებულ, დემოკრ. მიმართულების ნაწარმოებებსაც. თავისი ხასიათით ბ. მკვეთრად უპირისპირდება აღორძინების ხანის ხელოვნებას, რ-საც საფუძვლად ედო ადამიანის გონების უსაზღვრო შესაძლებლობათა რწმენა, სამყაროსა და ყოფიერების სრული ჰარმონია, კანონზომიერება და წონასწორობა. ბ-ს იზიდავს დრამ., ტრაგიკული განცდები, სულიერი აფორიაქების, მისტ. აღტყინების, აფექტაციის გადმოცემა, თითქოს შეუთავსებელი კონტრასტების შეთავსება — სიმბოლიკა და ნატურალიზმი, ასკეტიზმი და ჰედონიზმი, დახვეწილობა და სიტლანქე.

ბ-ს თვისებებია: გრანდიოზულობა, ჰიპერბოლურობა, დინამიკურობა, რაც მიღწეულია მასების ამოძრავებით, ჩრდილ-ნათლის, რიტმისა და ფაქტურის კონტრასტებით. არქიტექტურაში ბ. იყენებს კოლოსალურ ორდერს; მრუდე ხაზებს, სიბრტყეებსა და ფორმებს; ხშირად მრუდხაზოვანი და უცნაური მოხაზულობისაა შენობის გეგმაც; ქანდაკებები დინამიკურია, თითქოს საყრდენს მოკლებულია, „დაფრინავს“, მოსასხამთა დრაპირება რთული და „აბობოქრებულია“. მხატვრობაში ხშირია სურათების დიაგონალური კომპოზიციები, პერსპექტივისა და რაკურსის ეფექტი, ხოლო დეკორ. მხატვრობაში — ილუზიური ეფექტები; გრანდიოზული თეატრ. სანახაობა რომ შექმნას, ბ. ხშირად მიმართავს არქიტ., ქანდაკებისა და მხატვრობის სინთეზს. ბ. არქიტექტურაში თემატურად მრავალფეროვანია (საერო შენობები, საეკლ. ხუროთმოძღვრება, სათეატრო დარბაზების პომპეზური ინტერიერები); დიდი მნიშვნელობა ენიჭება ხუროთმოძღვრულ ანსამბლებს, დიდ სივრცეთა არქიტ. ორგანიზაციას (ქუჩები, მოედნები, ბაღ-პარკების არქიტექტურა, რ-შიც გამოყენებულია კიბეები, პანდუსები, შადრევნები, კასკადები და სხვ.); მხატვრობასა და ქანდაკებაში მთავარია მითოლ., რელიგ., ალეგორიული სიუჟეტები, საზეიმო პორტრეტი, რ-შიც ხაზგასმულია გამოსახული პირის პრივილ. საზ. მდგომარეობა. ხელოვნების საგნად ბ. მხოლოდ „მაღალ“ თემებს მიიჩნევს, ხოლო საყოფაცხოვრებო ჟანრს ხელოვნებისათვის უღირსად თვლის.

ბ-ს ხუროთმოძღვრების პირველი ნიმუშები რომში შეიქმნა. აქ ჩამოყალიბდა ბაზილიკური პროფილის მქონე, გეგმით წაგრძელებული ეკლესიის ტიპი, რ-ის მთავარი ნავის ორ მხარეს კაპელებია ჩამწკრივებული; ორიარუსიანი, ორდერით დამუშავებული ფასადის ზემო, ვიწრო იარუსი ვოლუტებითაა შემოფარგლული. ამ ტიპის დასრულებული ნიმუშია ჯაკომო დელა *პორტას* მიერ დამთავრებული ილ-ჯეზუს ეკლესია (1575); ბ-ს სტილი საბოლოოდ შემუშავდა 1580—1610 წლებში (ადრინდ. ბაროკოს ხანა). მისი მთავარი წარმომადგენლები იყვნენ დომენიკო ფონტანა და კარლო *მადერნა* (დაამთავრა წმ. პეტრეს ტაძარი,ააგო სანტ-ანდრეა დელა ვალეს, სანტა-მარია დელა ვიტორიას, სანტა-სუსანას ეკლესიები და ბარბერინის სასახლე რომში). ბ-ს უმაღლესი გაფურჩქვნის ხანაა XVII ს. მისი ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენელია მოქანდაკე და ხუროთმოძღვარი ჯოვანი ლორენცო *ბერნინი* (მოედანი წმ. პეტრეს ტაძრის წინ, 1657—63; ნავონას მოედანი ოთხი მდინარის შადრევნით, ეკლესიები, სასახლეები, შადრევნები და სხვ.), ფრანჩესკო *ბორომინი*, პიეტრო და *კორტონა*, აგრეთვე რომში მომუშავე სხვა არქიტექტორები — კარლო ფონტანა, კარლო რაინალდი; იტალიის სხვა ქალაქებში მუშაობდნენ ფილიპო *იუვარა*, გვარინო *გვარინი*, ვენეციელი ბალდასარე ლონგენა, ნეაპოლელი ლუიჯი ვანვიტელი და სხვ. 1730-იანი წლებიდან თავს იჩენს კლასიციზმის ნიშნები.

ადრეული ბ-ს იტალ. მხატვრობა XVI—XVII სს-ში შეგნებულად დაუპირისპირდა მანერიზმს. ეს, ერთი მხრით, ბოლონიის აკადემიზმია (დამფუძნებლები ლოდოვიკო, აგოსტინო და ანიბალე *კარაჩები*) და, მეორე მხრით, *კარავაჯოს* შემოქმედება. XVII ს. მხატვრობაში ორივე მიმართულების გამოძახილს ვპოულობთ (ჯენტილესკი, *სტროცი, გვერჩინო,* სალვატორე *როზა*). XVII ს. II ნახევრისა და XVIII ს. დასაწყისის მხატვართაგან სპეციფიკური ფერწერულობითა და შუქწერის ეფექტების ძიებით გამოირჩევიან ჯ. მ. *კრესპი* და ა. *მანიასკო*. დიდი ადგილი უჭირავს კედლის მოხატულობას, პლაფონებს (პიეტრო და კორტონა, ჯოვანი ბატისტა *ტიეპოლო*). კათოლ. წრეების (განსაკუთრებით იეზუიტების) მოღვაწეობის წყალობით იტალ. ბ-ს ფორმები ფართოდ გავრცელდა ევრ. სხვა ქვეყნების არქიტექტურაში.

ესპანეთში ბ-ს არქიტ. მთავარი წარმომადგენლები იყვნენ XVII ს-ში ხუან დე მორა, ფ. ბაუტისტა, ბერეხო, ალონსო *კანო;* XVII—XVIII სს. მიჯნაზე ბ-ს ფორმები უკიდურესად რთულდება და გადაჭარბებულად, ხაზგასმულად დეკორ. ხდება (ე. წ. ჩურიგერესკოს სტილი, მთავარი წარმომადგენელი ხოსე *ჩურიგერა*). ბ-ს თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან აგრეთვე არქიტექტორები, ძმები ნარსისო და დიეგო ტომეები, ლეონარდო და ანტონიო მატიას დე ფიგეროები; მხატვრებიდან ბ-ს უახლოვდებიან სევილიელი ხუან დე ვალდეს ლეალი და *მურილიო*.

კათოლ. ფლანდრიაში, რ-იც ნიდერ. რევ. დამარცხების შემდეგ კვლავ ესპანეთის გამგებლობაში დარჩა, მკაფიოდ გამოხატული ბ-ს ხასიათისაა არისტოკრ. და იეზუიტურ წრეებთან დაკავშირებული არქიტექტურა. ესპ. მეფისნაცვალთა კარზე მუშაობდა *რუბენსი*. მისი მოწაფე იყო ანტონის *ვან დეიკი*. ორივე ამ მხატვრის შემოქმედებაში რეალისტური ნაკადი ჭარბობს; რეალიზმით გამოირჩევა *იორდანსის*, ა. *ბრაუერის*, ფ. სნაიდერსის ხელოვნება.

გერმანიაში ბ-ს ხელოვნების კერები იყო მრავალრიცხოვან სამეფო-სამთავროთა ცენტრები და რეზიდენციები. გერმ. ბ-ს აყვავების ხანაა XVII ს. დასასრული და XVIII ს. დასაწყისი. არქიტექტურაში მისი მთავარი წარმომადგენლები იყვნენ ანდრეას *შლიუტერი*, რ-იც პეტრე I-ის მიწვევით რუსეთშიც მოღვაწეობდა, მ. დ. *პეპელმანი,* ძმები აზამები, ბალთაზარ *ნოიმანი* და სხვ. ბ-ს სტილის მნიშვნელოვანი ძეგლები ავსტრიაში შექმნეს არქიტექტორებმა ი. ბ. ფიშერ ფონ ერლახმა, ი. ლ. ფონ *ჰილდებრანდტმა* და სხვ. ბ-ს სკულპტურის თვალსაჩინო წარმომადგენელია ბ. პერმოზერი, მხატვრობისა — ფ. ა. *მაულბერჩი*.

მნიშვნელოვანი კვალი დააჩნია ბ-მ ჩეხიის, სლოვაკიის, უნგრ., ხორვატიის, სლოვ., პოლ., ტრანსილვანიის ხელოვნე-

ბას; ბ-ს ძეგლები არსებობს ლიტვასა და დას. უკრაინაში. საფრანგეთში, სადაც აბსოლუტიზმის ეპოქამ კლასიციზმის რაციონალისტური მოძღვრება შექმნა, ბ-მ ფეხი ვერ მოიკიდა, თუმცა მისმა ელემენტებმა იქაც შეაღწია. ამას მოწმობს XVII ს. ზოგი ეკლესია, ვერსალისა და სხვა სასახლეების მდიდრული და საზეიმო მორთულობა, შარლ *ლებრენისა* და სიმონ ვუეს დეკორ. პანოები, მხატვარ ვინიონისა და მოქანდაკე *პიუჟეს* შემოქმედება და სხვ. რუსეთში ბ-ს ხელოვნების გავრცელება უკავშირდება აბსოლ. მონარქიის განმტკიცებას, იმ პერიოდს, როდესაც ფართოდ გაეხსნა კარი დას. კულტურას. მაგრამ რუს. ბ-ს მკაფიოდ გამოხატული ეროვნ. თავისებურებაც ახასიათებს. XVIII ს. პირველ ათეულ წლებში შეიქმნა დიდი ბაროკოული ანსამბლები პეტერბურგში, პეტერგოფში, ცარსკოე-სელოში და სხვ. არქიტექტურაში რუსული ბ-ს მთავარი წარმომადგენლები არიან მ. *ზემცოვი*, ბ. *რასტრელი*, დ. უხტომსკი, ს. *ჩევაკინსკი*; რუსეთში, ისევე როგორც სხვა ქვეყნებში, ბ-ს სტილს უკავშირდება დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ. განვითარება.

*ვ. ბერიძე.*

ლიტერატურა. ტერმინი „ბ." ლიტ-რის მიმართ იხმარება XIX ს. შუა წლებიდან. ბ. რენესანსული ლიტ-რის ანტითეზაა, იგი აღმოცენდა და განვითარდა რენესანსის საფუძველზე, მაგრამ დაუპირისპირდა მას. ბ-ს ლიტ-რას ახასიათებს რთული მეტაფორული სტილი, სენტენციების, ანტითეზების, ალეგორიების, ეპითეტების სიუხვე, მოულოდნელი, უჩვეულო შედარებები, ორატორული ეფექტები, რიტორიკულობა, მკვეთრი კონტრასტები, ეგზალტაციისა და ფერწერულობისაკენ სწრაფვა. ბ-ს წამყვანი ჟანრებია ტრაგედია და სატირა. ევრ. ბ-ს თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან *გონგორა*, *კალდერონი*, *ტირსო დე მოლინა*, *ტ. ტასო*, *ჯ. მარინო*, *ჯ. უებსტერი*, ა. *გრიფიუსი*, ლოენშტაინი, ი. მოშეროში, ჰ. გრიმელსჰაუზენი, დ'ობინიე, გუნდულიჩი, ი. ჯორჯიჩი და სხვ. ამ მწერლების შემოქმედებას სრულიად განსხვავებული, ზოგჯერ ურთიერთსაპირისპირო ტენდენციები ახასიათებს, მაგრამ მათ აერთიანებს მხატვრული ჩანაფიქრის მონუმენტურობა, სოც.-ისტ. პრობლემებით დაინტერესება, ჰუმანიზმის პათოსი.

ქართ. ლიტ-რაში ბ-ს სტილის პრობლემა შესწავლილი არ არის. უკანასკნელ დროს გამოითქვა მოსაზრება ქართ. ავთენტიკური ბ-ს არსებობის შესახებ (გაჩეჩილაძე გ., ბაროკოს პრობლემა და ქართული ლიტერატურათმცოდნეობის ამოცანები, „ლიტერატურული საქართველო", 1972, № 29—30; კენჭოშვილი ი., ქართული აუთენტიკური ბაროკოს გამო, „ცისკარი", 1973, № 9).

მუსიკა. XVI—XVIII სს. ევრ. არქიტექტურასა და სახვით ხელოვნებაში გაბატონებული ბ-ს სტილი ამ ეპოქის მუსიკაზეც გავრცელდა. მისთვის დამახასიათებელია კომპოზ. ტექნიკის ფორმალური ნიშნები (გენერალ-ბასის დამკვიდრება, მაჟორულ-მინორული სისტემის კრისტალიზაცია, ქრომატიზმის განვითარება, პარტიტის, სიუიტის, ფუგისა და სხვ. ფორმების შექმნა). ბურჟ. მუსიკის ისტორიკოსები ბ-ს სტილში აერთიანებენ სრულიად განსხვავებულ სკოლებსა და კომპოზიტორებს XVI—XVII სს. მადრიგალისტებიდან მოკიდებული XVIII ს. საოპერო ხელოვნების ოსტატებამდე, კ. მონტევერდისა და ჟ. ლიულიდან გ. ფ. ჰენდელსა და ი. ს. ბახამდე, თუმცა გამოყოფენ ამ სტილის რამდენიმე ეტაპს (ადრეული ბ., მაღალი ანუ მთავარი ბ., და გვიანი ბ.).

ბ-ს დამახასიათებელი თვისებები — დიდებულება, დინამ. ემოციურობა, რთული, ახირებული დეკორაციულობა გამომჟღავნდა ეპოქის რამდენიმე მუს. ნაწარმოებში — საკარო ოპერა-სერიებში (ტიპური ნიმუშია მ. ჩესტის „ოქროს ვაშლი", დაიდგა 1667, ვენაში), მონუმენტურ კომპოზიციებში (ი. ფუქსი, ჯ. სარტი) და სხვ.

*ლიტ.*: Алпатов М., Этюды по истории западноевропейского искусства, 2 изд., М., 1963; Брунов Н. И., Римская архитектура эпохи барокко, [М., 1937]; Вельфлин Г., Основные понятия истории искусства, пер. с нем., М.—Л., 1930; მისივე, Ренессанс и барокко, пер. с нем., СПб., 1913; Морозов А., Проблемы европейского барокко, «Вопросы литературы», 1968, № 12; Ренессанс. Барокко. Классицизм, М., 1966; Blume F., Begriff und Grenze des Barock in der Musik, «Svensk Tidskrift för Musikforskning», 1961, Bd. 43; Le baroque musicale. Les congrès et colloques de l' Université de Liège, Liège, 1964; Tapié V.-L., Baroque et classicisme, P., [1957]; Weisbach W., Die Kunst des Barock in Italien, Frankreich, Deutschland und Spanien, 2. Aufl., B., 1929; Windfuhr M., Die barocke Bildlichkeit und ihre Kritiker, Stuttg., 1966.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 288—289.

**ბარომეტრი** (<ბერძნ. baros — სიმძიმე, და metreō — ვზომავ), ატმოსფერული წნევის საზომი ხელსაწყო. გავრცელებულია სითხიანი ბ., დეფორმაციული ბ. და ჰიფსოთერმომეტრები. სითხიანი ბ. ემყარება ატმ. წნევის გაწონასწორებას სითხის სვეტის წონით, დეფორმაციული ბ. — მემბრანიანი კოლოფის (იხ. *ანეროიდი*) დრეკად დეფორმაციას, ხოლო ჰიფსოთერმომეტრები — ზოგიერთი სითხის (მაგ., წყლის) დუღილის ტემპ-რის დამოკიდებულებას ჰაერის წნევასთან.

უზუსტესი სტანდ. ხელსაწყოა ვერცხლისწყლიანი ბ.; იგი ვერცხლისწყლით სავსე 2 ზიარჭურჭელს წარმოადგენს. ერთი მათგანი დახლ. 90 *სმ* სიგრძის უჰაერო მინის მილია, რ-ის ზედა ბოლო შედუღებულია. ატმ. წნევის საზომად მიღებულია ვერცხლისწყლის სვეტის წნევა, გამოსახული ვერცხლისწყლის სვეტის *მმ* (*მმ ვწყ. სვ.*) ან *მბარ*.

დაკვირვების ადგილის განედის, მისი აბსოლ. სიმაღლის, ტემპ-რისა და ხელსაწყოს დამზადების სიზუსტის გათვალისწინებით ატმ. წნევის განსასაზღვრავად ვერცხლისწყლიანი ბ-ის ჩვენებაში შეაქვთ შესწორებები.

ზიარჭურჭლების ფორმით არჩევენ ფინჯნიან, სიფონურ და სიფონურ-ფინჯნიან ვერცხლისწყლიან ბ-ებს (იხ. ნახ.). ყველა ვერცხლისწყლიანი ბ. აბსოლ. ხელსაწყოა, რადგან მათი საშუალებით უშუალოდ ზომავენ ატმ. წნევას.



სინდიყიანი ბარომეტრის ტიპები: 1—ფინჯნიანი, 2—სიფონური, 3 — სიფონურ-ფინჯნიანი.

**ბარომეტრული ნიველირება,** ნიველირების ერთ-ერთი მეთოდი, რ-იც ემყარება ბ. პასკალის მიერ 1647 დადგენილ კავშირს ჰაერის წნევასა და ზღვის დონიდან წერტილის სიმაღლეს შორის. *ბარომეტრით* (უფრო ხშირად *ანეროიდით*) და თერმომეტრით ყოველ წერტილზე ერთდროულად (ან დროის მცირე შუალედში) იზომება ატმოსფეროს წნევა და ჰაერის ტემპ-რა. წნევისა და ტემპ-რის სათანადოდ შესწორებული მონაცემები შეაქვთ ე. წ. *ბარომეტრულ ფორმულაში* და განსაზღვრავენ წერტილთა შორის არსებულ სიმაღლეთა სხვაობას.

**ბარომეტრული ფორმულა,** განსაზღვრავს სიმძიმის ველში აირის წნევის ან სიმკვრივის დამოკიდებულებას სიმაღლეზე. იდეალური აირისათვის, რ-საც მუდმივი $T$ ტემპ-რა აქვს და $g$ დაძაბულობის მქონე სიმძიმის ერთგვაროვან ველშია, ბ. ფ-ს აქვს შემდეგი სახე: $p=p_0\exp[-g\mu\times(h-h_0)/RT]$, სადაც $p$ არის აირის წნევა $h$ სიმაღლეზე მდებარე ფენაში, $p_0$ — წნევა ნულოვან დონეზე ($h=h_0$), $\mu$—აირის მოლეკულური მასა, $R$ — *აირის მუდმივა*, $T$ — აბსოლ. ტემპ-რა; ეს დამოკიდებულება გრაფიკულად გამოსახულია I, II ნახაზზე. ბ. ფ-იდან გამომდინარეობს, რომ მოლეკულების კონცენტრაცია $n$ (ან აირის სიმკვრივე) მცირდება სიმაღლის მიხედვით იმავე კანონით:

$$n=n_0\exp[-mg(h-h_0)/kT],$$

სადაც $m$ მოლეკულის მასაა, $k$ — *ბოლცმანის მუდმივა*.

დედამიწის ატმოსფეროში ჰაერის წნევისა და სიმკვრივის რეალური განაწილება არ ემორჩილება ბ. ფ-ს, რადგან ატმოსფეროს ფარგლებში ტემპ-რა და თავისუფალი ვარდნის აჩქარება იცვლება სიმაღლისა და გეოგრ. განედის მიხედვით. გარდა ამისა, ატმ. წნევა იზრდება ატმოსფეროში წყლის ორთქლის კონცენტრაციის ზრდასთან ერთად.

ბ. ფ. საფუძვლად უდევს ბარომეტრულ ნიველირებას — ორ წერტილს შორის $\Delta h$ სიმაღლეთა სხვაობის განსაზღვრის მეთოდს ამ წერტილებში გაზომილი წნევის ($p_1$ და $p_2$) მიხედვით. რამდენადაც ატმ. წნევა დამოკიდებულია ამინდზე, დროის ინტერვალი გაზომვებს შორის უნდა იყოს შესაძლოდ მცირე, ხოლო გაზომვის პუნქტები—ერთმანეთთან ახლოს. ბ. ფ. ამ შემთხვევაში ასე ჩაიწერება: $\Delta h=18400\,(1+\alpha t)\lg(p_1/p_2)$ (მეტრობით), სადაც $t$ არის გაზომვის წერტილებს შორის ჰაერის ფენის საშ. ტემპ-რა, $\alpha$ — ჰაერის მოცულობითი გაფართოების ტემპ-რული კოეფიციენტი. უფრო ზუსტია ლაპლასის ფორმულა, რ-იც ითვალისწინებს ჰაერის ტენიანობის გავლენას და თავისუფალი ვარდნის აჩქარების ცვლილებას.



ბარომეტრული ფორმულა. აირის წნევის ლაცემა სიმაღლის მიხედვით სიმძიმის ერთგვაროვან ველში, მუდმივ ტემპერატურაზე (I მრუდისათვის $T = T_0$, მეორე მრუდისათვის $T=T_1>T_0$). წყვეტილი ხაზი გვიჩვენებს ატმოსფეროს ტემპერატურის რეალურ ცვლილებას სიმაღლის მიხედვით.

**ბარონეტი** (ინგლ. Baronet), „მცირე ბარონი", თავადაზნაურული მემკვიდრეობითი ტიტული ინგლისში, შემოიღო ჯეიმზ I-მა 1611. ბ-ს საშუალო ადგილი ეჭირა ბარონსა (Baron) და რაინდს (Knight) შორის. რაინდებთან ერთად ბ-ები შეადგენდნენ თავადაზნაურობის დაბალ ფენას — *ჯენტრის*. *გ. ჟორდანია.*

**ბარონი** (<გვიანდ. ლათ. baro — გერმ. წარმოშობის სიტყვა, რ-ის თავდაპირველი მნიშვნელობაა: ადამიანი, მამაკაცი), დას. ევროპაში მეფის უშუალო ვასალი. მოგვიანებით თავადაზნ. ტიტული. ინგლისის უმაღლეს თავადაზნ. იერარქიაში ბ-ს უკანასკნელი ადგილი უჭირავს. უფრო ფართო გაგებით, ბ-ს უწოდებენ ინგლ. თავადაზნაურობის ზედაფენას, ლორდთა პალატის მემკვიდრეობით წევრებს. საფრანგეთსა და გერმანიაში ეს ტიტული უფრო დაბლა იდგა, ვიდრე გრაფისა. რუსეთში პეტრე I-მა შემოიღო ბალტიისპირეთის გერმ. თავადაზნაურობის ზედაფენის წარმომადგენელთათვის.

**ბარონსი** კრიშიანის (31. X. 1835, სტრუტელეს თემი, ლატვია, — 8. III. 1923, რიგა), ლატვიელი ფოლკლორისტი, მწერალი, საზოგადო მოღვაწე. კრებდა ლატვ. ხალხ. სიმღერებს. იყო პირველი პროგრ. ლატვ. გაზეთის „პეტერბურგას ავიზესის" („პეტერბურგის გაზეთი") ფაქტობრივი რედაქტორი (1862—65). წერდა მოთხრობებს, ლექსებს, სატირულ ფელეტონებს (დიალოგი „პეცისი და ეცისი" და სხვ.). მოამზადა და გამოსცა ლატვ. ზეპირსიტყვიერების კრებ. „ლატვიური ხალხური სიმღერები" (ტ. 1—6, 1894—1915).

**ბარორეცეპტორები** (<ბერძნ. baros — სიმძიმე და *რეცეპტორი*), პრესორეცეპტორები, ბაროცეპტორები, მექანორეცეპტორები, სისხლძარღვთა კედლებში არსებული გაღიზიანების მიმღები მგრძნობიარე ნერვული დაბოლოებები, რ-ებიც რეფლექსურად არეგულირებენ სისხლის წნევას. ამ მგრძნობიარე დაბოლოებათა გაღიზიანება ბუნებრივ პირობებში ხდება იმ დროს, როდესაც სისხლძარღვთა კედელი იჭიმება სისხლის წნევის მომატების გამო. ბ. უხვად არის გულის, აორტის, კაროტიდული

სინუსისა და ფილტვების *რეფლექსოგენურ ზონებში*. სისხლის წნევის მომატების შემთხვევაში ბ. ცენტრალურ ნერვულ სისტემაში გზავნის იმპულსებს, რაც ამცირებს სისხლძარღვთა ცენტრის ტონუსს და აძლიერებს *ვეგეტატიური ნერვული სისტემის* პარასიმპათიკური ცენტრის მოქმედებას. ამის შემდეგ სისხლის წნევა ნორმალურ დონემდე მცირდება. ბ. ეგუება სისხლის წნევის მომატებას (იხ. *ადაპტაცია ფიზიოლოგიური*), თუ იგი ხშირად და ხანგრძლივად მიმდინარეობს, რაც შეიძლება ჰიპერტონიული დაავადების ერთ-ერთ მიზეზად ჩაითვალოს.

**ბაროსფერო,** იხ. *დედამიწის ბირთვი.*

**ბაროტოლერანტული ბაქტერიები** (<ბერძნ. baros — სიმძიმე და ლათ. tolerans, ნათ. ბრუნვა tolerantis — გამძლე, ამტანი, მდგრადი), ორგანიზმები, რ-ებიც ვითარდებიან და მრავლდებიან როგორც ნორმალური, ისე რამდენიმე ასეული ატმ. წნევის პირობებში. ბ. ბ. გავრცელებულია უმთავრესად წყლის სიზრქეში, ზღვის ლამსა და ნიადაგის ზედაპირულ ფენებში. ბ. ბ-ის ზოგი სახეობა დიდი წნევის პირობებში უკეთ მრავლდება (ბაროფილური ბაქტერიები). ზოგი მკვლევრის აზრით, არსებობს ისეთი ბაქტერიები, რ-ებიც მხოლოდ მაღალი წნევის პირობებში ვითარდებიან (ობლიგატურ-ბაროფილური ბაქტერიები). 400—600 *ატმ* მაღალი წნევის დროს ბ. ბ-ის უმრავლესობა კარგავს გამრავლების უნარს, მაგრამ გვხვდება ისეთი ფორმებიც, რ-ებიც მრავლდებიან 900 — 1000 *ატმ* წნევის დროსაც. მაღალი ჰიდროსტატიკური წნევის პირობებში კულტივირებისას ბ. ბ-ში მიმდინარე ზოგი ბიოქიმ. პროცესი ძლიერდება, ზოგი კი ითრგუნება.

**ბაროტრავმა** (ბერძნ. baros — სიმძიმე და *ტრავმა*), სხვადასხვა ორგანოს (იშვიათად ფილტვების, ნაწლავების) დაზიანება, გამოწვეული ატმ. წნევის მკვეთრი მერყეობით. ყველაზე ხშირად ზიანდება სმენის ორგანო. *დაფის აპკი* უძლებს მაღალ ატმ. წნევასაც, თუ იგი თანდათანობით მატულობს. ამ დროს დაფის აპკის ორივე მხარეს (გარეთა სასმენ მილსა და დაფის ღრუში) ატმ. წნევა თანაბრდება სასმენი ლულის მეშვეობით. თუ წნევა არ გათანაბრდა, აპკი შეიზნიქება და სასმენი ძვლების საშუალებით წნევა შიგნითა ყურს გადაეცემა. ჯერ ყურის ტკივილი შეიგრძნობა, შემდეგ სმენა ქვეითდება, იწყება შუილი ყურში, ზოგჯერ თავბრუც. წნევის მნიშვნელოვანმა მომატებამ შეიძლება დაფის აპკის გასკდომა გამოიწვიოს. ბ. მოსდით მფრინავებს, პარაშუტისტებს, მყვინთავებს. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: შესატყვისი პროფესიისათვის ისეთ პირთა შერჩევა, რ-ებსაც კარგი გამტარობის სასმენი ლულა აქვთ; სპეც. წვრთნა ბაროკამერაში.

**ბაროტსე,** ლ ო ზ ი, ბ ა ლ ო ზ ი, ზამბიაში, იმავე სახელწოდების პროვინციაში მცხ. ხალხი. რაოდ. კვანგის, ინდუნდულუს, სიმაის და სხვა მონათესავე ტომებთან ერთად 500 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ. ენა განეკუთვნება *ბანტუ* ენათა სამხრ.-აღმ. ჯგუფს. უმრავლესობა ინარჩუნებს ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. XIX ს. ბოლოსათვის ბ-მ ჩამოაყალიბა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო მონათმფლობელობის ელემენტებით. 1890 ბ-ს ფეოდალებმა მიიღეს ინგლისის პროტექტორატი და შემდგომში სახელმწიფოს დიდი ნაწილი შევიდა ჩრდ. როდეზიაში (1911). ბ-ს მთავარი საქმიანობაა სარწყავი მიწათმოქმედება (სიმინდი, სორგო, მანიჰოტი) და მესაქონლეობა; დადიან საზოვარზეც.

*ლიტ.*: Яблочков Л. Д., Коренное население Британской Центральной Африки, «Африканский этнографический сборник», 1958, т. 2.

**ბაროუ** (Barrow), კონცხი, ალასკის უკიდურესი ჩრდ. წერტილი (ჩ. გ. 71°23′ და დ. გ. 156°12′).

**ბაროუ** (Barrow), სრუტე კანადის არქტიკულ არქიპელაგში, ბათერსტისა და კორნუოლისის (ჩრდ-ით) და უელსის პრინცისა და სომერსეტის (სამხრ-ით) კ-ებს შორის. აკავშირებს ლანკასტერისა და მელვილის სრუტეებს. სიგრძე დაახლ. 306 *კმ*, სიგანე 56—111 *კმ*, სიღრმე 200 *მ*-მდე. წლის უმეტეს დროს გაყინულია. აღმოაჩინეს 1819. სახელი ეწოდა ინგლ. მოგზაურის ჯ. ბაროუს პატივსაცემად.

**ბაროუ,** ბ ე რ ო უ - ი ნ - ფ ე რ ნ ე ს ი (Barrow; Barrow-in-Furness), ქალაქი საგრაფო და ნავსადგური დიდ ბრიტანეთში, ლანკაშირის (ინგლისი) საგრაფოში, ფერნესის ნ.-კ-ზე, ირლანდიის ზღვის სანაპიროზე. 75,5 ათ. მცხ. (1973). გემთმშენებლობა, მ. შ. წყალქვეშა ნავების მშენებლობა, მეტალურგია.

**ბაროქორია,** იხ. სტ. *ავტოქორები.*

**ბაროხა ი ნესი** (Baroja y Nessi) პიო (28. XII. 1872, სან-სებასტიანი, — 30. X. 1956, მადრიდი), ესპანელი მწერალი. ესპ. სამეფო აკად. წევრი (1935). პირველი წიგნი „მოღრუბლული ცხოვრება" გამოაქვეყნა 1900. მისი ასამდე რომანი გაერთიანებულია ტრილოგიებად და ციკლებად, რ-თაგან აღსანიშნავია: „ბასკთა მიწა" (1900—09), „ფანტასტიკური ცხოვრება" (1901—06), „ბრძოლა არსებობისათვის" (1904), „ქალაქები" (1920), „ჩვენი დროის აგონია" (1926), „რასა" (1931 — 32) და სხვ. ბ-ს ცხოვრების ფილოსოფია წარმოდგენილია წიგნებში „ხე ცნობადისა" (1911) და „ბუენ რეტიროს ღამეები" (1934). ბ. უკიდურესი ინდივიდუალისტი იყო, ქადაგებდა „ზეკაცის" იდეას, ილაშქრებდა პიროვნების ყოველგვარი შეზღუდვის წინააღმდეგ; პოლიტ. მრწამსი ბუნდოვანი და მერყევი ჰქონდა, ახასიათებდა სოც. პესიმიზმი. მისი მსოფლმხედველობის ეს მხარეები გამოვლინდა აგრეთვე ტრილოგიაში „უღრანი ტევრი" (1932), რომანების სერიაში „მოქმედების კაცის მოგონებანი" (22 რომანი, 1913—35) და მემუარებში „გზის უკანასკნელი მოსახვევიდან" (ტ. 1—7, 1944—49).

*თხზ.*: Obras, v. 1—69, Madrid, 1917—[36]; Obras completas, v. 1—13, Madrid, 1946—47.

*ლიტ.*: Тертерян И. А., Испытание историей. Очерки исп. лит-ры XX века, М., 1973.

**ბარჟა** (ფრანგ. barge), სამდინარო ან საზღვაო არათვითმავალი სატვირთო გემი; დაჰყავს ბუქსირს ან მიმწოლს. ბ. სამდინარო გზებზე ტვირთის გადაზიდვის ერთ-ერთი ძირითადი საშუალებაა, ზღვებზე კი *ლიხტერებთან* ერთად დამხმარე დანიშნულებისაა. განასხვავებენ სითხის (მაგ., ნავთობის) და მშრალი ტვირთის გადასაზიდ ბ-ებს. სითხის გადასაზიდი სამდინარო ბ-ის ტვირთამწეობაა 12 ათ. *ტ*, მშრალი ტვირთის გადასაზიდისა კი — 5 ათ. *ტ*-მდე. ბ-ს უმთავრესად ფოლადისაგან აგებენ.

ბარრიკადი

**„ბარრიკადი"**, „ცისფერყანწელების" ლიტერატურული გაზეთი. გამოდიოდა 1920 (№ 1 — 3), 1922 (№ 4 — 7), 1924 (№ 1) თბილისში. რედ. ტ. ტაბიძე. გაზეთს ჰქონდა სამი ძირითადი განყ-ბა — პოეზია, ესთეტიკა, პოლიტიკა. თანამშრომლობდნენ ტ. ტაბიძე, პ. იაშვილი, ვ. გაფრინდაშვილი, შ. აფხაიძე, გ. ცეცხლაძე, გ. ლეონიძე, კ. ნადირაძე, ნ. მიწიშვილი, ა. არსენიშვილი.

**ბარსაკი** (Barsacq) ანდრე (დ. 24. I. 1909, ფეოდოსია), ფრანგი რეჟისორი და თეატრ. მხატვარი. 1924 —26 სწავლობდა დეკორ. ხელოვნების სკოლაში (პარიზი). 1928 დაიწყო მუშაობა მხატვარ-დეკორატორად თეატრ „ა ტ ე ლ ი ე შ ი". 1936 მ. ჟაკემონთან ერთად დააარსა ახალგაზრდა მსახიობთა დასი — „წელიწადის დრონი". ბ-ის მიერ აქ დადგმულმა *ჟ. ანუის* პიესებმა წარმატებით მოიარეს ევროპისა და ამერიკის მრავალი ქვეყნის თეატრები. 1940-იდან „ატელიეს" მხატვრული ხელმძღვანელია, აქ დადგა და მხატვრულად გააფორმა მოლიერის „სკაპენის ოინები", ანუის „ევრიდიკე" და ჩეხოვის „თოლია" (სამივე 1940), ანუის „ანტიგონე" (1943) და „რომეო და ჯულიეტა", „ძმები კარამაზოვები" დოსტოევსკის მიხედვით (ორივე 1946), გოგოლის „რევიზორი" (1948), მაიაკოვსკის „ბაღლინჯო", ტურგენევის „ერთი თვე სოფლად" (1948—49). განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს მსახიობთან მუშაობას. დახვეწილი აკად. სტილის რეჟისორი ბ. ოსტატურად უთავსებს დრამატურგიის ნოვატორულ ძიებებს ტრად. სტილს.

*ე. ეგაძე.*

**ბარსაქელმესი** (ყაზ., სიტყვასიტყვით—წახვალ, ვერ დაბრუნდები), კუნძული არალის ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილში. ფართ. 133 *კმ²*. აგებულია ოლიგოცენური თიხებით, ქვიშაქვებითა და მერგელებით. მაქს. სიმაღლე 113 *მ*-მდე (მთა ჩაიკა). უდაბნოს მცენარეულობა. კუნძულზეა ბ-ის ნაკრძალი.

**ბარსელონა** (Barcelona), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ.-აღმ. ესპანეთში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე, ბესოსისა და ლობრეგატის შუამდინარეთში. კატალონიის ოლქის მთავარი ქალაქი. ბარსელონის პროვინციის ადმ. ცენტრი. მოსახლ. რაოდენობით ქვეყნის მეორე ქალაქი (მადრიდის შემდეგ). 1,8 მლნ. მცხ. (1971).

ბ. დაარსებული უნდა იყოს კართაგენელთა მიერ ძვ. წ. III ს-ში. შემდეგ გადავიდა რომაელების ხელში. VIII ს. დასაწყისში ბ-ს დიდი ზარალი მიაყენეს არაბებმა. 801 დაიპყრეს ფრანკებმა და აქციეს ესპ. მარკის მთავარ ქალაქად. 877—1137 იყო ბ-ის საგრაფოს მთავარი ქალაქი. 914 და 986 ბ. კვლავ არაბთა ხელშია. 1137 ბ. და მთელი კატალონია შევიდა არაგონის სამეფოს შემადგენლობაში. XIII—XV სს-ში გენუასა და ვენეციასთან ერთად ხმელთაშუა ზღვის უმნიშვნელოვანესი სავაჭრო ქალაქი იყო; XVII ს-ში იქცა ესპ. აბსოლუტიზმის წინააღმდეგ კატალონიელი ხალხის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცენტრად. 1809—14 ოკუპირებული იყო ფრანგების მიერ. XIX ს. შუა წლებიდან ბ. ესპ. მუშათა მოძრაობის მნიშვნელოვანი ცენტრი გახდა. 1870 ბ-ში მიმდინარეობდა I ინტერნაციონალის ესპ. სექციის I კონგრესი. 1909 ბ-ის საყოველთაო გაფიცვა გადაიზარდა შეიარაღებულ აჯანყებაში („სისხლიანი კვირა" 26—31 ივლისი). 1918—20 ბ-ში მწვავე ბრძოლა გაჩაღდა დემოკრატიულსა და რეაქციის ძალებს შორის (1919—20 საყოველთაო გაფიცვები, ერთი მხრით, და 1920 თეთრი ტერორი, მეორე მხრით). 1936—39 ბ. ესპანელი ხალხის ეროვნ.-რევ. ომის ერთ-ერთი მთავარი დასაყრდენი გახდა (1937 ნოემბრიდან 1939 წ. 26 იანვრამდე — ესპ. რესპ. დროებითი დედაქალაქი). ესპანეთში ბ. მუშათა და დემოკრ. მოძრაობის (განსაკუთრებით 50-იანი წლებიდან) ერთ-ერთი მთავარი ცენტრია.

ბ. ესპანეთის მნიშვნელოვანი ეკონ. ცენტრია. საზღვაო, სარკინიგზო, საჰაერო



ბარსელონა. ქალაქის ცენტრი.

და საავტ. მიმოსვლის კვანძი. ბ-ის ნავსადგურს აქვს ხელოვნური ნავსაყუდელი (ნავმისადგომის სიგრძე 9,5 *კმ*). ტვირთბრუნვითა და გემთბრუნვით ერთ-ერთი უდიდესია ხმელთაშუაზღვისპირეთში. ბ-შია მნიშვნელოვანი ბანკები. იგი ესპანეთის ყველაზე მსხვილი სამრეწვ. ცენტრია. ქალაქში და მის პროვინციაში თავმოყრილია კატალონიის სამრეწვ. წარმოების 85—90%. საფეიქრო (ესპანეთის უდიდესი ცენტრი), ელექრომეტალ., მანქანათსაშ. (უმთავრესად გემთ-, ავტო- და ლოკომოტივმშენებლობა, ჩარხმშენებლობა და სხვ.), ქიმ., ელექტროტექ., ცემენტის, კვების, ხის დასამუშ., ტყავის და სხვ. მრეწვ.; საერთაშ. მნიშვნელობის სავაჭრო ცენტრი. ეწყობოდა მსოფლიო გამოფენები (1888, 1929). ქალაქშია მეტროპოლიტენი; უნ-ტი (XV ს.) და სხვა უმაღლესი სასწავლებლები, ოპერისა და ბალეტის თეატრი, კონსერვატორია, ასტრონ. ობსერვატორია, მუზეუმები.

ბ-ის არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: სან-პაბლო დელ კამპოს ეკლესია (X ს.), გოტიკური ტაძარი (1298 — XV ს.), სანტამარია დელ მარის ეკლესია (1320 —70), ბირჟა (1380—92), სასამართლო პალატა „აუდიენსია“ (XV ს. შუა წლები), საგრადა ფამილიას ეკლესია (მშენებლობა დაიწყო 1884, არქიტ. ა. *გაუდი*). ახ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: სავტ. ქ-ნა „SEAT“ (1954—56, არქიტ. რ. დე ლა ხოია და სხვ.), უნ-ტის იურიდიული ფაკ-ტის შენობა (1956, არქიტ. გ. დავილა და სხვ.), ფეხბურთის სტადიონი (1959, არქიტ. ლ. გ. ბარბონი და სხვ.), არქიტექტორთა კოლეგიის შენობა (1963), რ-ის ფრიზი პ. *პიკასოს* ესკიზების მიხედვითაა შესრულებული.

**ბარსელონა** (Barcelona), ქალაქი და სამდინარო ნავსადგური ვენესუელის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ანსოატეგის შტატის ადმ. ცენტრი. 76,4 ათ. მცხ. (1971). სას.-სამ. რ-ნის (მესაქონლეობა, ბამბა, ლობიო, ბატატი) სავაჭრო ცენტრი. ხორცის, ტყავის, ბამბასაწმენდი მრეწველობა.

**ბარსი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), გუდისის ქედის დას. კალთაზე, მდ. დიდი ლიახვის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1050 *მ*, ჯავიდან 3 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგური) 25 *კმ*. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ჯრიაში (1 *კმ*).

**ბარსკი** ვლადიმერ გრიგოლის ძე (1. III. 1889—24. I. 1936), საბჭოთა კინორეჟისორი და მსახიობი. ძირითადად მოღვაწეობდა საქართველოში. რუსეთში დადგა ფილმები: „თავმოკვეთილი გვამი“ (1919), „ნუ გძინავს!“, „მითხარ, რისთვის?“ (ორივე 1920). ბ-ს პირველი ქართული ფილმია „მოძღვარი“ (1922, ა. ყაზბეგის ამავე სახელწ. რომანის მიხედვით, სცენარის ავტორი შ. დადიანი). სხვა ფილმებია: „არსენა ყაჩაღი“ (1923, საკუთარი სცენარით), „შუქურას საიდუმლოება“ (1925), „წარსულის საშინელებანი“ და „ათასის ფასად“ (ორივე 1925, სცენარისტ გ. არუსტამოვთან ერთად, სერიიდან „რკინის კატორღა“), „მეცხრე ტალღა“ (1926), „თავადის ასული მერი“ (1926), „ბელა“ და „მაქსიმ მაქსიმიჩი“ (1927, სამივე ლერმონტოვის „ჩვენი დროის გმირის“ მიხედვით), „კაზაკები“ (1928, ლ. ტოლსტოის ამავე სახელწ. ნაწარმოების მიხედვით) და სხვ. ბ. გადაღებულია ფილმებში: „ჯავშნოსანი პოტიომკინი“ (1925, მეთაური გოლიკოვი), „მოსამართლე ხოჭო“ (1928, დალაქი ჟანი), „დიდებით მოვაჭრენი“ (1929, მაიორი ბლანშარი), „ნასტენკა უსტინოვა“ (1934, სუდარიკოვი), „პეპო“(1935, სასამართლოს თავმჯდომარე).

**ბარსკი** ლევ მირონის ძე [დ. 12 (25). XI. 1909, ს. სტარაია-კულნაია, ახლანდ. ოდესის ოლქი], მოლდაველი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1941-იდან. ნაწარმოებებს აქვეყნებს 1931-იდან. გამოსცა მოთხრობათა კრებ. „ახალი ცხოვრებისაკენ“ (1933), მოთხრობები „შემობრუნება“ (1935), „დნესტრის პირას“ (1939). მისი შემოქმედების მთავარი თემაა სოფლის კოლექტივიზაცია, ახ. საზ. ურთიერთობათა დამყარება. სამამულო ომის შემდეგ ბ-მ გამოაქვეყნა კრებ. „პიესები“ (1957), რომანები „ფილოლოგიის ფაკულტეტი“ (1959), „მერცხლები ბრუნდებიან“ (1964) და სხვ.

**ბარსოვა** ვალერია ვლადიმერის ასული (ნამდვ. გვარი — ვ ლ ა დ ი მ ი რ ო ვ ა) [1 (13). VI. 1892, ასტრახანი, — 13. XII. 1967, სოჭი], რუსი საბჭ. მომღერალი (ლირიკულ-კოლორატურული სოპრანო), სსრკ სახ. არტისტი (1937). სკკპ წევრი 1940-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941). დაამთავრა მოსკ. კონსერვატორია (უ. მაზეტის კლასი, 1919). 1917-იდან მღეროდა ს. ზიმინის ოპერაში (მოსკოვი), 1920—48 — სსრკ დიდ თეატრში. ბ-ს საუკეთესო პარტიებია: ლიუდმილა და ანტონიდა (გლინკას „რუსლან და ლიუდმილა“ და „ივანე სუსანინი“), როზინა (როსინის „სევილიელი დალაქი“). ბ-ს საშემსრულებლო ხელოვნებაში კარგადაა შერწყმული რუს. ვოკალური სკოლისათვის დამახასიათებელი მელოდიური მღერადობა იტალ. ბელკანტოსთან. 1950—53 მოსკ. კონსერვატორიის პედაგოგია (1952-იდან პროფესორი). იყო აქტ. საზ. მოღვაწე. სსრკ I მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბარსოვი** ელპიდიფორ ვასილის ძე [1 (13). XI. 1836, ს. ლოგინოვო, ჩერეპოვეცის მაზრა, ნოვგოროდის გუბ., — 2. IV. 1917, მოსკოვი], რუსი ფოლკლორისტი, ძვ. რუსული მწერლობის მკვლევარი. მის მრავალრიცხოვან ნაშრომთაგან აღსანიშნავია სამტომიანი გამოცემა „ჩრდილოეთის მხარის მოთქმანი“ (1872—86) და დაუმთავრებელი მონოგრაფია „ამბავი იგორის ლაშქრობისა როგორც კიევის დრუჟინული რუსეთის მხატვრული ძეგლი“ (ტ. 1—3, 1887—89). ბ-მა შეაგროვა ძვ. ხელნაწერების მდიდარი კოლექცია, რ-იც ინახება ისტ. მუზეუმში (მოსკოვი).

**ბარსუკები** დ ი დ ი და პ ა ტ ა რ ა, ქვიშიანი უდაბნოები არალის ზღვის ჩრდილოეთ, მეტწილად ყაზ. სსრ აქტიუბინსკის ოლქში. გადაჭიმულია მერიდიანულად ორ გრძელ და ვიწრო ზოლად. დიდი ბ-ის სიგრძეა დაახლ. 200 *კმ*, პატარა ბ-ის — 100 *კმ*-მდე. სიმაღლე 100 *მ*-მდე. აგებულია უმთავრესად პალეოგენური ქვიშებით. გვხვდება ქვიშიანი ბორცვები და ბარხანები. მოსწორებულ ადგილებში ქსეროფიტული ბუჩქნარები, აბზინდიანი და ეფემერული მცენარეულობაა. ქვიშიანი ბორცვების კალთებზე ქვიშის აკაციის, ბუჩქოვანი ასტრაგალის და სხვ. რაყებია. საზაფხულო საძოვრები.

**ბარტდინსკი** იპოლიტ (დ. და გარდ. წწ. უცნობია), XIX ს. 30—40-იანი წწ. რუსი პოეტი, მთარგმნელი. 1841—45 თეთრი ლექსით თარგმნა „ვეფხისტყაოსნის“ 142 სტროფი. ეს იყო რუსთაველის პოემის ერთ-ერთი პირველი თარგმანი; გამოქვეყნდა 1845 პეტერბურგის ჟურნ. „ილლუსტრაციაში“ (№ 6, 7) სათაურით „Тариель—Барсова кожа“. „ვეფხისტყაოსანს“ რუსი მთარგმნელი გასცნობია პეტერბურგში მყოფი ქართვ. პოეტის გრიგოლ დადიანის (კოლხიდელის) დახმარებით, ხოლო თარგმნისას უსარგებლია დავით ჩუბინაშვილისეული პწკარედით.

*ლიტ.*: ა ნ დ ღ უ ლ ა ძ ე ლ., ვეფხისტყაოსნის რევოლუციამდელი რუსი მთარგმნელები, კრ.: ძველი ქართული მწერლობის საკითხები, [ტ.] 3, თბ., 1968.

*ლ. ანდღულაძე.*

**ბარტენევა** ეკატერინე გრიგოლის ასული [25. V (6. VI). 1843, პეტერბურგი, — 19. VIII (1. IX). 1914, იქვე], რუსი რევოლუციონერი. 1861 ბ-მ და მისმა მეუღლემ ვ. ბარტენევმა უარი თქვეს საგლეხო რეფორმის შედეგად კუთვნილი გამოსასყიდი თანხის მიღებაზე და მიწები უსასყიდლოდ გადასცეს გლეხებს. ერთხანს ცხოვრობდნენ შვეიცარიაში, სადაც დაუახლოვდნენ ბაკუნისტებს. 1869 მ. *ბაკუნინთან* გაწყვიტეს კავშირი და ნ. *უტინთან* ერთად დააარსეს პირველი ინტერნაციონალის რუსული სექცია. ბ. იცნობდა პარიზის კომუნის ბევრ მონაწილეს. სამშობლოში დაბრუნების შემდეგ 1871 თანამშრომლობდა „ოტეჩესტვენნიე ზაპისკიში“, „დელოში“ და სხვ. 80—90-იან წლებში დაუკავშირდა მ. ბრუსნევის ს.-დ. ჯგუფს. რევოლუციონერ ბარტენევების ოჯახთან მეგობრობდნენ ულიანოვები (ალექსანდრე, ვლადიმერი და ოლგა). 1889 ბ. იყო II ინტერნაციონალის I კონგრესის მდივანი (პარიზში). 1891 გადაასახლეს ფსკოვში, 1898-იდან კვლავ პეტერბურგში ცხოვრობდა.


ვ. ბარსოვა.

**ბარტო** აგნია ლევის ასული [დ. 4(17). II. 1906, მოსკოვი], რუსი საბჭ. პოეტი. წერს უმთავრესად სკოლამდელი და უმცროსი სასკოლო ასაკის ბავშვებისათვის. მისი პირველი წიგნი „ჩინელი ვან ლი“ 1925 გამოვიდა. გამოაქვეყნა კრებულები „ძმები“ (1928), „სათამაშოები“ (1936), „სტვენია“ (1939), „პირველკლასელი“ (1945), „მხიარული ლექსები“ (1948), „ვიზრდები“ (1968), „ლექსები ბავშვებს“ (1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), „ყვავილების საკრეფად ზამთრის ტყეში“ (1970; ლენინური პრემია, 1972) და სხვ. ავტორია აგრეთვე რამდენიმე საბავშვო ფილმის სცენარისა. ბ-ს ლექსები თარგმნილია სსრკ-ის ხალხთა და უცხ. ენებზე. დაჯილდოებულია 3 ორდენით.

*თხზ.*: საბავშვო ლექსები, ბათ., 1956; შენი დღესასწაული, თბ., 1958.


ა. ბარტო.

**ბარტოკი** (Bartók) ბელა (25. III. 1881, ნადსენტმიკლოში, ტრანსილვანია, — 26. IX. 1945, ნიუ-იორკი), უნგრ. კომპოზიტორი, პიანისტი და მუსიკათმცოდნე-ფოლკლორისტი. პირველდაწყებითი მუს. განათლება ოჯახში მიიღო. შემდეგ მეცადინეობდა ბრატისლავაში ცნობილი უნგრ. კომპოზიტორის ფ. ერკელის ვაჟის, პიანისტ ლ. ერკელის ხელმძღვანელობით. ბავშვობიდანვე გამოდიოდა კონცერტებზე, ასრულებდა კლასიკურ და საკუთარ საფორტეპიანო ნაწარმოებებს. 1899—1903 სწავლობდა ბუდაპეშტის ლისტის სახ. მუს. აკადემიაში ფორტეპიანოსა და კომპოზიციის განხრით. 1907-იდან იყო ბუდაპეშტის მუს. აკად. პროფესორი (ფორტეპიანოს კლასი). 1919-იდან საავტორო კონცერტებს მართავდა ევრ. ქვეყნებსა და აშშ-ში. 1929 საგასტროლოდ სსრკ-ში ჩამოვიდა. 1934 მუშაობდა უნგრ. მეცნ. აკადემიაში. უნგრეთში ფაშისტური რეჟიმის დამყარების შემდეგ ბ. ემიგრაციაში წავიდა და 1940-იდან ნიუ-იორკში ცხოვრობდა.

თავის მეგობარ ზ. *კოდაისთან* ერთად ბ. უნგრ. მეცნიერული მუს. ფოლკლორისტიკის ფუძემდებელია. დიდი მნიშვნელობა ენიჭება მის მიერ ჩაწერილ და გამოქვეყნებულ უნგრ. ხალხ. სიმღერათა კრებულებს. ბ. კრებდა და სწავლობდა აგრეთვე რუმინ., სლოვაკურ, სერბ., ბულგ., უკრ., არაბ. და თურქ. ხალხ. სიმღერებს. აქვს რამდენიმე მნიშვნელოვანი სამეცნ. გამოკვლევა უნგრეთისა და მეზობელ ხალხთა მუს. ფოლკლორის შესახებ.


ბ. ბარტოკი.

ფოლკლორთან კავშირი ბ-ის მუსიკაშიც იგრძნობა. მან შეიმუშავა საკუთარი ღრმად ორიგინალური მუს. ენა, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ინტონაციური სიახლე, რიტმული მრავალფეროვნება და სიმძაფრე, ნატიფი ლირიზმი.

თავის პირველ მნიშვნელოვან ნაწარმოებში (სიმფ. პოემა „კოშუტი“, 1903), ფ. ლისტისა და ფ. ერკელის ტრადიციებს ავითარებდა. მსოფლიო სახელი მოუხვეჭა საორკესტრო და კამერულმა ნაწარმოებებმა, საფორტეპიანო კონცერტებმა, მთელმა მისმა ჟანრობრივად მრავალფეროვანმა შემოქმედებამ. ბ-ის მუსიკამ დიდი გავლენა მოახდინა XX ს. მრავალი კომპოზიტორის შემოქმედებაზე. 1948 ბ-ს კოშუტის სახელობის პრემია მიენიჭა, ხოლო 1955 — მშვიდობის საერთაშ. პრემია (ორივე — სიკვდილის შემდეგ).

ბ-ის უმთავრესი ნაწარმოებებია: ერთმოქმედებიანი ოპერა „ლურჯწვერა ჰერცოგის სასახლე“ (1911, დაიდგა 1918), ბალეტი „ხის პრინცი“ (1916, დაიდგა 1917), ბალეტი-პანტომიმა „სასწაულებრივი მანდარინი“ (1919, დაიდგა 1926), 2 სიუიტა სიმფ. ორკესტრისათვის (1905—07), „ორი პორტრეტი“ (1908), „ორი სურათი“ (1910), საცეკვაო სიუიტა (1923), „დივერტისმენტი“ სიმებიანი ორკესტრისათვის (1939), კონცერტი ორკესტრისათვის (1943), 3 საფორტეპიანო კონცერტი (1926, 1931, 1945), კონცერტი ორი ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის (1938, საორკესტრო ვარიანტი სონატისა ორი ფორტეპიანოსა და დასარტყამი საკრავებისათვის), კონცერტი ალტისა და ორკესტრისათვის (1945), 2 რაფსოდია ვიოლინოსა და ორკესტრისათვის (1928), საფორტეპიანო კვინტეტი, 6 სიმებიანი კვარტეტი, 2 რაფსოდია ვიოლინოსა და ფორტეპიანოსათვის და სხვ.

*ლიტ.*: Мартынов И. И., Бела Барток, М., 1968; Нестьев И. В., Бела Барток, М., 1969; Сабольчи Б., История венгерской музыки, Будапешт, 1964. *გ. ტორაძე.*



ვ. ბარტოლდი.

**ბარტოლდი** ვასილი ვლადიმერის ძე [3 (15). XI. 1869, პეტერბურგი, — 19. VIII. 1930, ლენინგრადი], საბჭ. აღმოსავლეთმცოდნე, აკადემიკოსი (1913). 1891 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი (აღმ. ენების ფაკ-ტი), იქვე ეწეოდა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას (პროფესორი 1901-იდან). ორტომიანი მონოგრაფიისათვის „თურქესტანი მონღოლთა შემოსევის ეპოქაში“ მიენიჭა აღმ. ისტორიის დოქტორის სამეცნ. ხარისხი.

ისტორიაში ბ. განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებდა სოც. ანტაგონიზმს, რაც მას აახლოებდა ისტორიკოს-მარქსისტებთან. რასიზმისა და ევროპოცენტრიზმის მოწინააღმდეგე იყო. მის გამოკვლევებში ისლამის შესახებ („ისლამი“, 1918; „მუსლიმანური კულტურა“, 1918; „მუსლიმანური სამყარო“, 1922 და სხვ.) მდიდარი ფაქტობრივი მასალის შესწავლის შედეგად ახლებურად არის გაშუქებული ბევრი საკითხი. დიდი მეცნ. ღირსება აქვს ნაშრომს „ხალიფა და სულთანი“ (1912), რ-შიც მხილებულია ოსმ. სულთნებისათვის აბასიანი ხალიფის მიერ სას. ხელისუფლების გადაცემის ყალბი ვერსია. ბ-ის შრომებში მონღოლთა დამპყრობლური ომების შესახებ სათანადოდ არ არის შეფასებული მათი გამანადგურებელი ხასიათი, რასაც მოჰყვა მწარმოებლური ძალების ნგრევა და რიგი ქვეყნების მოსახლეობის ხანგრძლივი დამონება. ბ-მა შეისწავლა იმ არაბ ავტორთა თხზულებები, რ-ებსაც მოეპოვებათ ცნობები ძვ. სლავების შესახებ („ახალი მუსლიმანური ცნობა რუსებზე“, 1896; „არაბული ცნობები რუსებზე“, 1918, გამოქვეყნდა 1940). იგი ყურადღებას აქცევდა აღმოსავლეთმცოდნეობის ისტორიას. გამოაქვეყნა კაპიტ. ნაშრომები: „აღმოსავლეთის შესწავლის ისტორია ევროპასა და რუსეთში“ (1911, მე-2 გამოც. 1925), „პეტერბურგის უნ-ტის აღმოსავლური ენების ფაკულტეტის საქმიანობა 1855—1905“ (1909) და სხვ.; მდიდარ მასალას და განზოგადებებს შეიცავს მისი შრომები ირანისა და სსრკ ზოგიერთი ხალხის (ყირგიზები, ტაჯიკები, თურქმენები და სხვ.) შესახებ. 1912—13 ბ. რედაქტორობდა ჟურნ. „Мир ислама“-ს, ხოლო 1917 „Мусульманский мир“-ს. იგი საბჭ. აღმოსავლეთმცოდნეობის ერთ-ერთი ფუძემდებელია. დიდი ოქტომბრის სოციალ. რევ. შემდეგ ხელმძღვანელობდა ახლად დაარსებულ სააღმოსავლეთმცოდნეო დაწესებულებებს და ბეჭდვით ორგანოებს, აქტიურად მონაწილეობდა შუა აზიის რესპუბლიკებში კულტ.-საგანმ. ღონისძიებების გატარებაში. მისი მრავალი მონოგრაფია და სტატია თარგმნილია ევრ. და აღმოსავლურ ენებზე. ბ. „ისლამის ენციკლოპედიის“ მრავალი სტატიის ავტორია.

*თხზ.*: Сочинения в девяти томах, т. 1—8. М., 1963—73.

*ლიტ.*: Крачковский И. Ю., В. В. Бартольд в истории исламоведения, Избр. соч., т. 5, М.—Л., 1958. *დ. კაციტაძე.*

**ბარტოლი** (Bartoli) მატეო (22. XI. 1873, ალბონა, — 23. I. 1946, ტურინი), იტალიელი ენათმეცნიერი, ენათმეცნიერებაში „ნეოლინგვისტური“ მიმართულების ფუძემდებელი. ენობრივი მოვლენების შესწავლისას მოითხოვდა გათვალისწინებული ყოფილიყო მათი გავრცელების არეალი. ბ-მ დაამკვიდრა ენათმეცნიერებაში ტერმინი „იზოგლოსა“, მანვე გამოყო არეალის სხვადასხვა ტიპები („სუბსტრატი, სუპერსტრატი და ადსტრატი“, 1939; „არეალური ლინგვისტიკის ნარკვევები“, 1945).

*თხზ.*: Introduzione alla neolinguistica, Gen., 1925.

**ბარტოლო** და სასოფერატო, ბარტოლუსი (Bartolo da Sassoferrato, Bartolus) (1314—57), ფეოდალიზმის ეპოქის იტალ. იურისტი, *პოსტგლოსატორების* სკოლის მეთაური, პროფესორი ბოლონიასა და პიზაში, შემდეგ პერუჯაში; ბ-ს შრომები, განსაკუთრებით მისი იუსტინიანეს კოდიფიკაციის კომენტარები, დიდი ავტორიტეტით სარგებლობდა შუა საუკ. მიწურულში და უფრო გვიანაც.

**ბარტოლომეო** (Bartolommeo) ფრა [ბარტოლომეო (ან ბაჩო) დელა პორტა (della Porta)] (28. III. 1472 ან 1475, ფლორენცია, — 31. X. 1517, იქვე), იტალიელი ფერმწერი. 1501-იდან ბერი. განიცადა ლეონარდო და ვინჩისა და მიქელანჯელოს გავლენა. მისი დიადი სადა კომპოზიციები ეპოქის ჰარმონიულ იდეალს ასახავდა. ბ. მაღალი რენესანსის პერიოდის საკურთხევლის მონუმენტური ტიპის მხატვრობის ერთ-ერთი ფუძემდებელია („მარიამის გამოცხადება წმ. ბერნარდის წინაშე“, 1504 — 07, ფლორენციის სამხატვრო აკად. გალერეა; „წმ. ეკატერინეს დაწინდვა“, 1511, ლუვრი, პარიზი).

**ბარტუ** (Barthou) ჟან ლუი (25. VIII. 1862, ოლორონ-სენტ-მარი, — 9. X. 1934), ფრანგი სახელმწ. მოღვაწე, პუბლიცისტი, ისტორიკოსი, ადვოკატი. 1889-იდან პარლამენტის დეპუტატი; 1894-იდან არაერთგზის იყო მინისტრი. 1913 საფრ. პრემიერმინისტრი; 1918-იდან საფრ. აკადემიის წევრი. საფრ. დელეგაციის მეთაური გენუის კონფერენციაზე. 1922—26 სამოკავშირეო სარეპარაციო კომისიის თავ-რე. 1922—24 და 1926—29 იუსტიციის მინისტრი. ატარებდა *ანტანტის* განმტკიცების პოლიტიკას. გერმანიაში ჰიტლერული დიქტატურის დამყარების შემდეგ (1933) ცდილობდა უზრუნველეყო საფრ. უშიშროება და გამოდიოდა სსრკ-საფრ. თანამშრომლობის აქტ. მომხრედ. 1934 თებ.-ოქტ., საფრ. საგარეო საქმეთა მინისტრად ყოფნისას, წამოაყენა „*აღმოსავლეთის პაქტის*“ პროექტი. იყო ერთა ლიგაში სსრკ-ის მოწვევის ერთ-ერთი ინიციატორი. 1934 ოქტ. ბ. იუგოსლავიის მეფე ალექსანდრესთან ერთად მოკლეს ხორვატმა ტერორისტებმა ქ. მარსელში. *ნ. კიკვაძე.*

**ბარტყობა** მცენარისა, მიწისზედა გვერდითი ყლორტების განვითარების პროცესი მარცვლოვნებში. ერთწლოვან მცენარეებში ბ. მიმდინარეობს მათი სიცოცხლის საწყის პერიოდში (საშემოდგომო ნათესებისა — შემოდგომასა და გაზაფხულზე, საგაზაფხულო ნათესებისა — გაზაფხულზე) და მთავრდება აღერების ფაზის დასაწყისში; მრავალწლოვანებში — აღერების ფაზის დაწყებამდე, შემდეგ კი — ყვავილობის ფაზის ბოლოს ან ნაყოფიანობის პერიოდში და გრძელდება ვეგეტაციის ბოლომდე. ბ-ის მიხედვით განარჩევენ მეჩხერბუჩქოვან და მკვრივბუჩქოვან მცენარეებს. მეჩხერბუჩქოვან მარცვლოვნებში ბ-ის მუხლი მიწაშია ჩაფლული და მისგან წარმოქმნილი ყლორტები ჯერ განზე იზრდება, შემდეგ კი ზევით მიიმართება; მკვრივბუჩქოვნებში — ნიადაგის ზედაპირზეა და მისგან ერთმანეთთან მჭიდროდ მიჯრილი ვერტიკალური ყლორტები ვითარდება. ბ-ის მუხლის განლაგების სიღრმესთანაა ჩვეულებრივ დაკავშირებული მცენარის ყინვაგამძლეობა.

**ბარტყოვანი ფრინველები** (nidicolae ანუ altrices), ფრინველები, რ-თა მართვეები გამოჩეკის შემდეგ დამოუკიდებელი ცხოვრების დაწყებამდე განვითარების გარკვეულ პერიოდს გადიან. ბ. ფ-ის საპირისპიროა *წიწილოვანი ფრინველები*. ბ. ფ-ის ახლად გამოჩეკილ მართვეს გრძნობათა ორგანოები და კიდურების კუნთები სუსტი აქვს, ყურთუკოვანი საფარველი კი უმნიშვნელოა ან სულ არ გააჩნია. პირველ ხანებში მართვეს სხეულის ტემპ-რა მერყეობს და დამოკიდებულია გარემოს ტემპ-რაზე (იხ. *პოიკილოთერმული ცხოველები*). მართვეებს ბუდეში დიდხანს კვებავენ და ათბობენ მშობლები. ბ. ფ-ს განეკუთვნებიან ბეღურასნაირნი, ოფოფისნაირნი, ნამგალასნაირნი, ყაპყაპისნაირნი, ალკუნისნაირნი, მტრედისნაირნი და სხვ.; ბუსნაირთა და შავარდნისნაირთა მართვეები ყურთუკით შემოსილი იჩეკებიან. ამ ფრინველებს საშუალო ადგილი უკავიათ წიწილოვანსა და ბ. ფ-ს შორის. *ა. ჯანაშვილი.*

**ბარუნდი,** ბურუნდის რესპუბლიკის ძირითადი მოსახლეობა. ცხოვრობენ აგრეთვე ტანზანიაში, ზაირში, უგანდასა და რუანდაში. საერთო რაოდენობა 5 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ლაპარაკობენ კირუნდი ენაზე, რ-იც განეკუთვნება ბანტუ ენების ოჯახს. უმეტესობა ქრისტიანია, ნაწილი ინარჩუნებს ტრად. რწმენებს. ძირითადი საქმიანობაა მესაქონლეობა და მიწათმოქმედება. დადიან საშოვარზე. XIX ს-ში (1903-მდე) ჰქონიათ დამოუკიდებელი ფეოდ. სამეფო ბურუნდი.

*ლიტ.*: Карпушина В. Я., Бурунди, М., 1965.

**ბარქანი** (Barkan) ომერ ლუთფი (დ. 1902), თურქი ეკონომისტი, ისტორიკოსი. სტამბოლის უნ-ტის ეკონ. ფაკ-ტის პროფესორი, თურქ. საისტორიო საზ-ბის პრეზიდიუმის წევრი. მისი ფუნდამენტური შრომები მდიდარ საარქივო მასალაზეა დაფუძნებული და აშუქებს თურქ. ისტორიის ეკონ. და აგრარულ საკითხებს. ბ-ის მიერ გამოქვეყნებულ კანუნნამეებს შორის არის 1572—73-ის გურჯისტანის *კანუნნამე*.

*ლიტ.*: შენგელია ნ., გურჯისტანის 1572—73 წწ. კანუნ-ნამე, «აღმოსავლური კრებული», 1960, [ტ.] 1, გვ. 183—206; მისივე, ოსმალური დოკუმენტური წყაროები ამიერკავკასიის ქვეყნების ისტორიისათვის, «კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული», 1962, [ტ.] 2, გვ. 219—229. *მ. სვანიძე.*

**ბარღები,** აფხ. ასსრ გალის რ-ნის სოფლების *ზემო ბარღების* და *ქვემო ბარღების* ძვ. სახელწოდება.

**ბარში,** სოფელი მესტიის რ-ნში (ეცერის სოფსაბჭო), ცალგმილის (კავკასიონის შტოქედი) სამხრ. კალთაზე, მდ. ლეშთის (ენგურის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1480 *მ*, მესტიიდან 30 *კმ*. ეცერის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ეცერში (0,5 *კმ*), ბ-კა. დადეშქელიანთა ციხე-დარბაზი (შუა საუკუნეები).

**ბარციცი** რაჟდენ მიხეილის ძე (დ. 1921, ქ. გაგრა), საბჭოთა კავშირის გმირი (16. V. 1944). 1940 გაიწვიეს წითელ არმიაში. მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. ჩრდ. კავკასიაში ქ. მოზდოკისათვის ბრძოლების დროს დაიჭრა. შემდეგ სამხ.-საზღვაო ფლოტში იყო. აქტიურად მონაწილეობდა ქერჩის ნ.-კ-ზე დესანტის გადასხმასა და სხვა მნიშვნელოვან ოპერაციებში. ხომალდმა, რ-საც ბ. მეთაურობდა, შეასრულა საბჭ. სარდლობის დავალება — საბრძოლო მასალებით უზრუნველყო მეწინავე დესანტი (რისთვისაც ბ-ს საბჭოთა კავშირის გმირის წოდება მიენიჭა). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.


რ. ბარციცი.

**ბარძიმ არაგვის ერისთავი** (გ. 1739), ერისთავი 1731—39, ძე გიორგი არაგვის ერისთავისა. 1724 ვახტანგ VI-ს წაჰყვა რუსეთში. 1729—30 დაბრუნდა. 1731 ქართლის მმართველმა ისაყ-ფაშამ არაგვის ერისთავად დანიშნა. 1736 ქართლში ირანის წინააღმდეგ აჯანყების დროს მტრის მხარეზე იყო. ებრძოდა *შანშე ქსნის ერისთავს*; შანშეს ძმის იასეს ცოლ-შვილი ყიზილბაშებს ჩაუგდო ხელში. 1739 ივლისში შანშე თავს დაესხა ანანურის ციხეს და ბ. ა. ე. თავისი სახლიკაცებით ამოხოცა.

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: საქართველოს ცხოვრება, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913; ჩხეიძე ს., ცხოვრება მეფეთა, იქვე.

*ლიტ*.: გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955.

**ბარძიმი,** მაღალფეხიანი სასმისი, ქრისტიანული ეკლესიის „სიწმიდის ჭურჭელთაგანი". იხმარება *ზიარების* რიტუალის შესრულებისას. სიმბოლური მნიშვნელობით —იესო ქრისტეს სასმისი საიდუმლო სერობაზე. საქართველოს ეკლესიებში ჰქონდათ ოქროს (მაგ., ბედიისა X ს., ჩხოროწყუსი XVI ს.), აგრეთვე ვერცხლის, ბროლისა და სხვ. ბ-ები.

**ბარხანი,** უდაბნოს კონტინენტური დიუნი, ქარის მოტანილი და მცენარეებით გაუმაგრებელი ფხვიერი ქვიშის ბორცვი. მყარ გრუნტზე დახროვებული ცალკეული და ჯგუფური ბარხანები ქვიშის ნაკლებობისას დაბალია (0,5-იდან რამდენიმე *მ*-მდე), მაგრამ შეიძლება 100 *მ*-ზე მეტ სიმაღლესაც მიაღწიოს. ბ-თვის დამახასიათებელია ნახევარმთვარისებრი ან ნამგლისებრი მოხაზულობა, გრძელი და დამრეცი (5—14°), საქარე და ციცაბო (30—33°) ქარზურგა ფერდობები, რ-ებიც ქარის მიმართულებით წაგრძელებულ „რქებში" გადადის. ქვიშით ერთიანად დაფარულ ფერდობებზე ქარის სხვადასხვა რეჟიმის პირობებში ბ-ს სხვადასხვა ფორმა ეძლევა. ბ-ები წელიწადში რამდენიმე *სმ*-იდან ასეულ *მ*-მდე იცვლის ადგილს.


ბარხანი. ბარხანული რელიეფი (საჰარა).

**ბარხუდარიანი** სერგეი (სარქის) ვასილის ძე [26. VIII (7. IX). 1887, თბილისი, — 1973, იქვე], საქართველოში მოღვაწე სომეხი კომპოზიტორი და მუს. პედაგოგი, სომხ. სსრ სახ. არტისტი (1960), საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1936). 1907 დაამთავრა თბილისის მუს. სასწავლებელი. 1907—09 სწავლობდა ბერლინის კონსერვატორიაში (ფორტეპიანოს კლასი). 1915 დაამთავრა პეტროგრ. კონსერვატორია (კომპოზიციის კლასი. ხელმძღვ. პროფ. ი. ვიტოლი). 1923—55 თბილისის კონსერვატორიის პედაგოგია (1941-იდან პროფესორი). მისი მოწაფეები არიან: ო. თაქთაქიშვილი, შ. თაქთაქიშვილი, გ. კილაძე, გ. ჩხიკვაძე, შ. აზმაიფარაშვილი, ა. ანდრიაშვილი, ა. ბაბაჯანიანი, ა. არუთიანიანი, ო. ბარამიშვილი, ნ. გუდიაშვილი და სხვ. ბ-მა დაწერა: სიმფონიური პოემა „ანუში" (1917), ბალეტი „ნარინე" (1938), უვერტიურა „1943", რომანსები, საფორტეპიანო პიესები, თეატრისა და კინოს მუსიკა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**ბარჯაში,** სოფელი მესტიის რ-ნში (ხაიშის სოფსაბჭო), მთა ოთეფურის (ეგრისის ქედი) დას. დაბოლოებაზე, მდ. ენგურის მარცხ. ნაპირას, მდ. ხუბერის შესართავთან. მესტიიდან 78 *კმ*. იდლიანის კოლ-ბა (მეფუტკრეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. იდლიანში (5 *კმ*).

**ბარჰებრაია,** ბ ა რ ე ბ რ ა ი ა, გრიგოლ-იოანე (არაბული სახელი: აბულ-ფარაჯ იბნ ალ-იბრი) (1226, მალათია, თურქეთი, — 30. VI. 1286, მარაღა, სამხრ. აზერბაიჯანი), სირიელი სწავლული და მწერალი. 17 წლის ასაკში ბერად აღიკვეცა. ოცი წლისა ეპისკოპოსად აკურთხეს; 1264-იდან სიკვდილამდე სირ. მონოფიზიტების (იაკობიტების) მეთაური იყო. ბ.-ჰ-ს მემკვიდრეობა მოიცავს მეცნ. მრავალ დარგს, მხატვრულ პროზასა და პოეზიას. ისტ. ხასიათის თხზულებათაგან აღსანიშნავია მისი „ქრონიკა", რ-შიც მოცემულია სირიისა (ქვეყნის შექმნიდან XIII ს-მდე) და სირ. ეკლესიის ისტორია. ბ.-ჰ-მ ამ თხზულებათათვის სირიულის გარდა ბერძნ., არაბ. და სპარს. წყაროებიც გამოიყენა. ფილოს. თხზულებათაგან მნიშვნელოვანია ენციკლოპედიური ხასიათის ნაშრომი „სიბრძნე სიბრძნისა", სადაც ავტორი მტკიცედ დგას შუა საუკ. ცნობილი მოაზროვნის *იბნ სინას* პოზიციებზე. ბ.-ჰ. ავტორია სირ. ენის გრამატიკისა („სხივთა წიგნი"), აგრეთვე მოკლე გრამატიკისა ლექსად; მარაღის ობსერვატორიაში პირადი დაკვირვებების შედეგად დაწერა ტრაქტატი „გონების აღმავლობა", სადაც განიხილა კოსმოგრაფიის საკითხები. ასტრონომიის შემსწავლელთათვის შეადგინა ტაბულები. ბ.-ჰ. საექიმო პრაქტიკასაც ეწეოდა. მან კომენტარები დაურთო ჰიპოკრატეს „აფორიზმებს", იბნ ისჰაკის „სამედიცინო საკითხებს" და გალენოსის ტრაქტატებს, სირიულად თარგმნა იბნ სინას ნაშრომი „სამედიცინო კანონი". ბ.-ჰ. სირ. ლიტ-რის კლასიკოსია. მის თხზულებათა დიდი ნაწილი თარგმნილია ევრ. და აღმ. ენებზე. მას ეკუთვნის დიდაქტ. და ფილოს. ხასიათის პოემები და მცირე ზომის ლექსები. განსაკუთრებული ადგილი უჭირავს მის ერთ-ერთ უკანასკნელ ნაწარმოებს „გასართობი ამბების წიგნს", სადაც თავმოყრილია შვიდასზე მეტი პატარა ამბავი, ცნობილ პირთა გამონათქვამი თუ აფორიზმი. ბ.-ჰ-ს თანამედროვეებმა „საუკუნის მშვენება" („ფარიდ ალ-ზამან") შეარქვეს.

*თხზ*.: Chronicon Syriacum, P., 1890; Le Livre des Splendeurs (la grande grammaire). Texte syriaque, ed. par A. Moberg, Lunde, 1922; Книга занимательных историй, М.—Л., 1961. *კ. წერეთელი.*

**ბასა,** უღელტეხილი კავკასიონის სამხრ. შტოზე — შტავლერის ქედზე. სიმაღლე 3030 *მ*. აგებულია ქვედა პალეოზოური გრანიტოიდებით. ხასიათდება თანამედროვე გამყინვარებით, ნივალური ლანდშაფტით. აკავშირებს მდ-ების ნაკრისა და ნენსკრის ზემო დინების აუზებს. *გ. მარგველანი.*

**ბასავანი,** XVI ს. დასასრულისა და XVII ს. დასაწყისის მოგოლური სკოლის ინდოელი მინიატიურისტი. ცნობილია მისი სახელწარწერილი 100-მდე მინიატიურა, რ-ებითაც შემკულია ხელნაწერები: „ბაჰარისტანი" (ბოდლის ბ-კა, ოქსფორდი), „რაზმნამე" (მაჰარაჯის მუზეუმი, ჯაიპური), „თემურნამე" (ბანკიპურის აღმოს. საჯარო ბ-კა, ბიჰარი). ბ-ის შვილი — მ ა ნ ო ჰ ა რ ი XVII ს. I მეოთხედის გამოჩენილი მინიატიურისტი იყო.

**ბასანავიჩიუსი** იონას [11 (23). XI. 1851, სოფ. ოჟკაბალიაი, ახლანდ. ვილკავიშკისის რ-ნი,—16.II. 1927, ვილნიუსი], ლიტველი ბურჟ.-ლიბერ. საზოგადო მოღვაწე და მეცნიერი ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. დარგში. 1879 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. დაახლ. 20 წელიწადი მუშაობდა ექიმად ბულგარეთში, შემდეგ სამშობლოში დაბრუნდა. 1883 დააარსა პირველი ბურჟ.-ლიბერ. ლიტვ. გაზ. „აუშრა" („ცისკარი"). 1907 ჩამოაყალიბა ლიტვის სამეცნ. საზ-ბა. შეაგროვა და გამოსცა ლიტვ. ხალხ. ზღაპრებისა და სიმღერების 9 ტომი. ავტორია ნაშრომებისა ლიტვის ისტ., კულტ. და ფოლკლორის შესახებ. ბ. ზოგ თავის ნაშრომში აიდეალებდა ლიტვის ისტორიას.

**ბასანო** (Bassano; ნამდვ. გვარი დ ა პ ო ნ ტ ე, da Ponte) ჯაკოპო (დაახლ. 1517—18, ბასანო, ვენეტო, — 13. II. 1592, იქვე), აღორძინების ეპოქის იტალიელი ფერმწერი. განიცადა *პარმიჯანინოს*, *ლოტოსა* და *ტიციანის* გავლენა. ბ-ს შემოქმედებაში *მანერიზმს* ერწყმის დემოკრ. ტენდენციები. დრამ.-რელიგ. კომპოზიციებში, რ-ებშიც სალამოსა და ღამის შუქის ეფექტებია გამოყენებული, ჩართულია გლეხთა ცხოვრების ამსახველი სცენები, ცხოველთა გამოსახულებები, ნატურმორტები. ბ-ს მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „ქრისტე ემაუსში" (სამრევლო ეკლესია, ჩიტადელა); „მწყემსთა თაყვანისცემა" (1568) და „წმ. ლუციას ნათლისღება" (ორივე ქ. ბასანოს მუზეუმი); „დასვენება ეგვიპტის გზაზე" (პინაკოთეკა ამბროზიანა, მილანი).

**ბასეინი,** ქალაქი და ნავსადგური ბირმის სამხრ.-დას. ნაწილში, მდ. ირავადის დელტაში ერთ-ერთი ტოტის — ბასეინის ნაპირზე. ბენგალის ყურიდან 100 *კმ*. ირავადის ოლქის ადმ. ცენტრი. 82 ათ. მცხ. (1965). სარკინიგზო პუნქტი. ბრინჯის (ბირმის ექსპორტის 15%-მდე) და ხე-ტყის დამუშავებისა და გატანის ცენტრი. რეიდზე გემების დატვირთვა.

**ბასიანი,** პროვინცია ისტორიულ სამხრ.-დას. საქართველოში, მდ. არაქსის სათავეების რ-ნში (ახლა თურქეთის ტერიტორია). სახელწოდების წარმოქმნას უკავშირებენ ქსენოფონტესთან მოხსენიებულ ფასიანების კოლხურ ტომს. სომხეთის სამეფოს წარმოქმნისა და მისი გაფართოების შედეგად (ძვ. წ. II ს.) ბ. მის ფარგლებში მოექცა. უფრო გვიან იგი შეადგენდა აირარატის სამეფოს ერთ-ერთ გავარს (პროვინციას). 387 რომსა და ირანს შორის ახლო აღმოსავლეთში პოლიტ. გავლენის სფეროების განაწილების შედეგად ირანის საზღვრებში მოექცა. VII—VIII სს-ში ბ. არაბთა სახალიფოს შემადგენლობაში შევიდა. არაბთა მფლობელობის დასუსტებისა და ქართ. სამეფო-სამთავროების გაძლიერების პერიოდში ბ. საცილობელი გახდა ბიზანტიასა და „ქართველთა სამეფოს" შორის. მალე „ქართველთა სამეფო" მთლიანად დაეუფლა ბ-ს. X ს. I ნახევარში საზღვარი ბიზანტიასა და „ქართველთა სამეფოს" შორის მდ. არაქსზე დაიდო და ბ-ის ჩრდ. ნაწილი ქართვ. ბაგრატიონთა მფლობელობაში დარჩა. 1001 დავით კურაპალატის მემკვიდრეობის გამო ბიზანტიასთან კონფლიქტის შედეგად იმიერ-ტაო და ბ. მთლიანად ბიზანტიელთა მფლობელობაში გადავიდა. ქართველები დაჟინებით ცდილობდნენ ბ-ის დაბრუნებას ბიზანტიელთაგან, შემდეგ თურქ-სელჩუკთაგან. XII ს-იდან ბ. კვლავ ფეოდ. საქართვ. მონარქიის ფარგლებში შემოდიოდა. 1203 ბ-ში ქართველთა ლაშქარმა სძლია თურქ-სელჩუკებს (იხ. *ბასიანის ბრძოლა 1203*). 1545 ბ. ოსმალებმა მიიტაცეს. XVII ს-იდან იგი არზრუმის ვილაიეთის ერთ-ერთი სანჯაყია.


ბარხანი. ბარხანული რელიეფი (საჰარა).

*წყარო*: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1—2, თბ., 1955—59.

*ლიტ.*: მიქელაძე თ., ქსენოფონტის „ანაბასისი“, თბ., 1967; Патканов К. П., Армянская география VII в. по Р. Х. (приписывавшаяся Моисею Хоренскому), СПб., 1877. *დ. მუსხელიშვილი.*

**ბასიანის ბრძოლა 1203,** საქართველოს სამეფო ლაშქრის ბრძოლა თურქ-სელჩუკთა წინააღმდეგ ბასიანში (ახლა თურქეთის ტერიტორია) ქ. არზრუმიდან ჩრდ. აღმ-ით დაახლ. 60 *კმ*-ზე შამქორის ბრძოლაში 1195 აღმ. თურქ-სელჩუკთა კოალიციაზე გამარჯვების შემდეგ საქართველო წამყვანი პოლიტ. ძალა გახდა წინა აზიაში. იგი ესწრაფოდა საზღვრების გაფართოებას და სელჩუკთა საბოლოო უკუგდებას. რუმის სულთანმა *რუქნადინმა* მიზნად დაისახა შავი ზღვისპირეთის ხელში ჩაგდება და აღმოსავლეთში გაბატონება. მან ერზინკის, აბულისტანის, ბირიტის, არზრუმისა და შამის (სირია) მფლობელებთან ერთად დაახლოებით 400 ათ. ჯარით საქართველოზე გამოილაშქრა. ბოლოსტეკს (ჰასანყალა) მოსულმა რუქნადინმა თამარ მეფეს მოციქულის პირით დამორჩილება მოსთხოვა. დროის მოგების მიზნით ქართველებმა სულთნის მოციქულს პასუხი დაუყოვნეს, სასწრაფოდ ჯავახეთში ლაშქარი შეჰყარეს (დაახლ. 90 ათ. კაცი). დავით სოსლანის რჩევით, გადაწყვიტეს მტერს მოულოდნელად დასხმოდნენ თავს. სულთნის ლაშქარს ბასიანში ბუნებრივი სიმაგრეებით დაცული პოზიცია ეკავა, ამიტომ ქართველებმა ხერხი იხმარეს: ღამით ჩუმად მტრის ბანაკს მიადგნენ და ჯარები საბრძოლველად დააწყვეს. მარჯვენა ფრთაზე „აფხაზნი და იმერელნი“ იდგნენ, მარცხენაზე — „ამერელნი და ჰერნ-კახნი“, ცენტრში — 30—40 ათასიანი რაზმი შალვა და ივანე ახალციხელებისა და „სხვათა თორელთა“. წინამებრძოლთა რაზმს სათავეში ედგა ზაქარია მხარგრძელი. ბრძოლის საერთო მეთაური იყო დავით სოსლანი. ქართველებმა იერიშის წინ მტრის მოციქული გაათავისუფლეს და სანამ იგი რუქნადინთან დაბრუნდებოდა, ქართველთა მეწინავენი განთიადისას მტრის ბანაკში შეიჭრნენ. მოულოდნელმა თავდასხმამ სელჩუკთა ლაშქარში არეულობა გამოიწვია. რუქნადინმა შეძლო უკუქცეულთა შეჩერება, საბრძოლველად დაწყობა და შეტევაზე გადასვლა. ხელჩართულ ბრძოლაში ორივე მხარეს დიდი ზარალი მოსდიოდა. მთიანი ოღროჩოღრო ბრძოლის ველი ცხენოსანთა მოქმედებას ზღუდავდა, ამიტომ ქართველები ჩამოქვეითდნენ და ისე იგერიებდნენ იერიშებს. მტერმა ბრძოლაში ახ. ძალები ჩააბა. ქართველთა მეწინავეებმა მათი შეკავება ვეღარ შეძლეს. რუქნადინს ბრძოლა მოგებული ეგონა, მაგრამ ქართველებმა ჩასაფრებული მთავარი ძალები აამოქმედეს. ჯერ დავით სოსლანმა მარცხ. მხრიდან შეუტია, როცა რუქნადინმა თავისი ძალები მის წინააღმდეგ გადაისროლა, მარჯვენა ფრთიდან ამერთა და ჰერეთ-კახეთის რაზმები გადავიდნენ შეტევაზე. თურქებმა ვერ გაუძლეს ორმხრივ იერიშს და „ზარგახდილნი“ (თავზარდაცემულნი) უკუიქცნენ. ქართველებმა მტერს დაღამებამდე სდიეს, ხელთ იგდეს დიდი ალაფი, სულთნის დროშა და უამრავი ტყვე. დაჭრილი რუქნადინი ბრძოლის ველიდან არზრუმს გაიქცა. ბ. ბ-მ კიდევ უფრო განამტკიცა საქართველოს ჰეგემონობა ახლო აღმოსავლეთში.

*წყარო*: ბასილი ეზოსმოძღუარი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, იქვე.

*ლიტ.*: აბდალაძე ა., ერთი სომხური ანდერძ-მინაწერი ბასიანის ბრძოლის შესახებ, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1972, № 1; გამყრელიძე ა., ბასიანის ომის თარიღი და ტრაპიზონის იმპერიის დაარსების ზოგიერთი საკითხი, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966; ცინცაძე ი., ბასიანის ბრძოლა, თბ., 1971; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

*ბ. სილაგაძე.*

**ბასილევსი** (ბერძნ. basileus), ძვ. საბერძნეთში, მიკენის ეპოქაში მცირე დასახლების მმართველი, ჰომეროსის პოემებში ტომის ან ტომთა კავშირის ბელადი. თავდაპირველად ბ-ის თანამდებობა არჩევითი იყო, მოგვიანებით მემკვიდრეობით გადაეცემოდა. ათენში მეფის ხელისუფლების გაუქმების შემდეგ (ტრადიციით ძვ. წ. XI ს.) ბ-ს უწოდებდნენ მეორე არქონტს. ელინისტურ სახელმწიფოებში ბ. მონარქთა სახელწოდება იყო; ძვ. ბერძნ. ლიტ-რაში ბ-ებად იწოდებოდნენ რომის იმპერატორები. შუა საუკ. ბიზანტ. იმპერატორთა ოფიც. ტიტულია. ძვ. ანტ. წყაროებში საქართველოს მეფეები ბ-ებად იწოდებიან.

**ბასილეთი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (ქვენობნის სოფსაბჭო), გურიის მთისწინეთში, მდ. გუბაზოულის (სუფსის შენაკადი) მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 250 *მ*, ჩოხატაურიდან 9 *კმ*, მახარაძიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**ბასილი,** ბასილა, ნახევრად წარმართული ღვთაება, რ-შიც შერწყმული იყო ქრისტ. ეკლესიის მოღვაწის *ბასილი დიდისა* და „დიდ ღმერთად“ წოდებული ქართ. წარმართული ღვთაების, იგივე *ბოსელის* კულტი. ამ ორი კულტის დაახლოება-შერწყმა სახელთა მსგავსების საფუძველზე უნდა მომხდარიყო. ბასილას ანუ კაც-ბასილას უწოდებდნენ კაცის სახის საახალწლო კვერს, რ-საც დიდ ღმერთს უძღვნიდნენ. ქართლში ასეთ კვერს გულზე ჯვარს გამოუსახავდნენ და ფქვილის გოდორში ჩააგდებდნენ — „ბარაქა ამ გოდორსო“. მას ახალწელიწადს წყალსაც ასხურებდნენ ან წყალკურთხევა დღეს მდინარეში ასველებდნენ. ასეთსავე კვერებს აცხობდნენ კახეთსა და ჯავახეთში. ზოგჯერ ბასილა გამოსახული იყო მრგვალი კვერის ზედაპირზე, ამიტომ ამ კვერსაც ბასილა ეწოდებოდა. რაჭის ზოგიერთ სოფელში საახალწლოდ „კაც-ბასილად“ წოდებული მრგვალი პურები ცხვებოდა, რ-თაგან ყველაზე დიდი მზის სიმბოლური ნიშნით, რკალებით, იყო დაჭრელებული და მას „კერიაბერია“ ერქვა. საგულისხმოა, რომ კვერს, რ-იც ბოსლობა საღამოს ცხვებოდა საქონლის მისალოცავად, მთის რაჭაში ბასილი ჭიჭყნია ეწოდებოდა. სამეგრელოში ბასილა ეწოდებოდა გრძელსა და ვიწრო კვერს, რ-საც წმ. ბასილის სახელზე საახალწლოდ აცხობდნენ ღორის ქონით შეზავებული ხორბლის ან ჭვავის ფქვილისგან. ამ კვერს ფშავსა და ხევსურეთში ცვლიდა კაცთა (ადამიანთა) სახელზე გამომცხვარი ბედისკვერა (ფშავში) და სამეკვლეო კვერზე—კაცისა და ქალის სიმბოლური გამოსახულება (ხევსურეთში). მიცვალებულის კულტთან დაკავშირებით თუშეთშიც აცხობდნენ კვერს სულთაკრეფის დღეს. ბასილაკვერს აცხობდნენ ახალწლის ღამეს და დებდნენ საახალწლო სუფრაზე, რ-ზედაც ეწყო ასეთივე სიმბოლური ნამცხვრები: ცხენის ნალი, ცხვრისა და ძროხის ცური, ხარის რქა, ნამგალი, სახრე და სხვ.



ბასილი. (ბასილა). ზემოთ—ადამიანის გამოსახულებიანი ბასილაკვერი; ქვემოთ—«დიდი ღმერთის» განმასახიერებელი ბასილაკვერი (ორივე—ქართლი).

*ლიტ.*: ბარდაველიძე ვ., ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, ნაწ. 2, თბ., 1953, თ. 1, §3; მაკალათია ს., მთის რაჭა, ტფ., 1930; ხიზანიშვილი ნ., ეთნოგრაფიული ნაწერები, თბ., 1940. *ა. სოხაძე.*

**ბასილი,** XI ს. ქართველი კალიგრაფი. გადაწერა გრიგოლ ღვთისმეტყველის თხზულებათა კრებული (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, A—1), რ-ის ერთ-ერთ ანდერძში ვკითხულობთ: „ლოცვა ყავთ უღირსისა და ფრიად ცოდვილისა უცბად მჩხრეკალისა ბასილისათჳს“. კრებული ლამაზი ნუსხურით, ნაკლებად გადაბმული, მკაფიო ასოებით არის ნაწერი. ოსტატი ყოველი თხზულების დასაწყისს საზედაო ასოებითა და კარგად მოფიქრებული ფერწერული სამკაულით აფორმებს. ფურცლის ჩარჩოები დახვეწილი გეომეტრიული ფორმისაა. ხელნაწერს თ. *ჟორდანია* 1031-ით ათარიღებს.

*ლიტ.*: ბერიძე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967; Описание рукописей Тифлисского церковного музея Карталино-кахетинского духовенства, сост. Ф. Д. Жордания, кн. 1—2, М., 1902—03.

**ბასილი,** საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი XIV ს. 40—60-იან წლებში, გიორგი V ბრწყინვალისა (1314—46) და დავით IX-ის (1346—60) დროს.

**ბასილი,** აღმ. საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი 1517—28 და 1529—31. იბრძოდა ქვეყნის პოლიტ. ერთიანობისათვის. ბ-მა ისარგებლა ქართლის მეფესა და სამცხის მთავარს შორის მშვიდობიანი ურთიერთობით, აგრეთვე გაერთიანების მომხრე ძალთა საყოველთაო მხარდაჭერით და 1518 ყვარყვარე IV ათაბაგს (ქაიხოსროს ძე) სათანადო სიმტკიცის წიგნით აღადგენინა სამცხის სამთავროს ეკლესიური დამოკიდებულება ქართლის საპატრიარქოსთან, რაც სამცხის მთავრების სეპარატისტულ მისწრაფებათა გამო დარღვეული იყო. ძვ. საეკლ. წყობილების აღდგენის მიზნით აღაწერინა სამთავროში მდებარე ქართლის საპატრიარქო ეკლესიის ყოფილი საყმო მამულები და დაამტკიცებინა სამცხის მთავრებს. თავისი მიზნის მისაღწევად ბ. განდგომილთა შეჩვენებასა და დაკრულვასაც მიმართავდა. *ბ. ლომინაძე.*

**ბასილი** I (Basileios) მაკედონელი [25. V. 836 (?) — 29. VIII. 886, კონსტანტინოპოლი], ბიზანტიის იმპერატორი 867-იდან. მაკედონელთა დინასტიის დამაარსებელი. წარმოშობით თრაკიელი გლეხი. ახალგაზრდობაში მუშაობდა კონსტანტინოპოლის საიმპერატორო საჯინიბოებში. დიდი ფიზ. ძალის, სილამაზის და მამაცობის გამო იმპ. მიქაელ III-ის ყურადღება მიიპყრო და მალე ისე დაწინაურდა, რომ 866 იმპერატორის თანამოსაყდრედ გამოაცხადეს. ბ. I-მა მოკლა იმპერატორი და ხელში ჩაიგდო ტახტი. ატარებდა ცენტრალიზებული მმართველობის პოლიტიკას. მის დროს გამოიცა კანონთა მცირე კრებული „პროქირონი“, რ-იც ბიზანტ. სამართლის ძირითად პრინციპებს მოიცავდა, დაიწყო ახალი საკანონმდებლო კრებულის *ეპანაგოგის* გამოსაცემად მომზადება. 872 ბ. I-მა საბოლოოდ გაანადგურა პავლიკიანელთა მოძრაობა. წარმატებით აგრძელებდა ომს არაბების წინააღმდეგ აღმოსავლეთში და ადრიატიკის ზღვაზე. ამ მიზნით მოლაპარაკებას აწარმოებდა იმპ. ლუდვიგ II-სა და პაპთან. 883—885 გამომჟღავნდა შეთქმულება მის წინააღმდეგ მცირეაზიელი ფეოდალის იოანე *კურკუასის* მეთაურობით. ბ. I დაიღუპა ნადირობის დროს.

**ბასილი II** (Basileios) ბულგართმმუსვრელი (958, კონსტანტინოპოლი, — 15. XII. 1025, იქვე), ბიზანტიის იმპერატორი 976-იდან. ბ. II-ს და მის მთავრობას საფრთხე შეუქმნა მცირე აზიაში აჯანყებულმა სამხ. ფეოდ. არისტოკრატიამ ბარდა სკლიაროსის მეთაურობით. აჯანყების ჩაქრობაში ბიზანტ. მთავრობას *დავით III* დიდი კურაპალატი დაეხმარა 12-ათასიანი ქართველთა ჯარით, რ-საც იოვანე-თორნიკე სარდლობდა. სამაგიეროდ ბიზანტ. საიმპერიო ხელისუფლებამ 979 დავითს ვრცელი სამფლობელოები უბოძა. 80-იანი წლების ბოლოს ბ. II-ს კვლავ აუჯანყდნენ მსხვილი ფეოდალები ფოკა *ბარდას* მეთაურობით. ამჯერად დავით

III კურაპალატი აჯანყებულებს მიემხრო და ბ. II-მ ფოკა კიევის მთავრის ვლადიმირის დახმარებით დაამარცხა. დავით III კურაპალატის გარდაცვალების (1001) შემდეგ მომძლავრებულმა ბ. II-მ დაიპყრო ტაო, მიიერთა სომხეთის დიდი ნაწილი და ამ მთაგორიან ტერიტორიაზე ძლიერი სასაზღვრო ციხესიმაგრეები დააარსა. დიდ წარმატებებს მიაღწია მან არაბთა წინააღმდეგ ბრძოლაშიც. ხანგრძლივი ომის შემდეგ 1018 საბოლოოდ დაიმორჩილა დას. ბულგარეთის სამეფო (ბულგარეთში ჩადენილი სისასტიკის გამო შეარქვეს მას ბულგართმმუსვრელი). ბ. II მფარველობას უწევდა ვაჭარ-ხელოსანთა ზედა ფენას, სახელმწ. მოხელეებს; ცდილობდა შეეჩერებინა თავისუფალი გლეხობის გაღატაკების პროცესი. იბრძოდა მსხვილი საერო მიწათმფლობელობის შემდგომი გაძლიერების წინააღმდეგ. გარდაიცვალა სიცილიის დასაპყრობად მზადების დროს. ბ. II-ის ხელისუფლების პერიოდში ბიზანტია განსაკუთრებით გაძლიერდა და განივრცო — *იუსტინიანე I-ის* შემდეგ იგი პირველად ფლობდა ესოდენ დიდ ტერიტორიას.

*ლიტ.*: კოპალიანი ვ., საქართველოს და ბიზანტიის პოლიტიკური ურთიერთობა 970—1070 წლებში, თბ., 1969; История Византии, т. 2, М., 1967; Ломоури Н. Ю., К истории восстания Варды Склира, «თსუ შრომები», 1957, ტ. 67.

**ბასილი ბაგრატის ძე,** XI ს. I ნახევრის ქართველი მწერალი, ბაგრატ III-ის ძე. მოღვაწეობდა ხახულის ლავრაში. მის ლიტ. მემკვიდრეობას ჩვენამდე არ მოუღწევია. გიორგი მცირის თქმით, იგი ყოფილა „მოძღუარი და განმანათლებელი ქუეყანისა ჩუენისა“, ხოლო ანტონ I-ის „წყობილსიტყვაობასა“ და იოანე ბაგრატიონის „კალმასობაში“ დახასიათებულია როგორც ღვთისმეტყველებასა და ფილოსოფიაში განსწავლული მწიგნობარი, მთარგმნელი, „რიტორ-მომთხრობელი და მაღალ ფრასასა ზედან დამთხზველი“; მასვე უწოდებდნენ „ქართველთა ეკლესიათა სამკაულს“.

*წყარო*: გიორგი მცირე, ცხორებაჲ გიორგი მთაწმიდელისაჲ, წგნ.: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგ. 2, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1967.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**ბასილი დიდი,** ბასილი კესარიელი (დაახლ. 330, კესარეა კაპადოკიისა, — 1. I. 379, იქვე), ქრისტ. ეკლესიის მოღვაწე, ეკლესიის მამათაგანი, თეოლოგი, მქადაგებელი, მწერალი. *გრიგოლ ნაზიანზელის* მეგობარი. სწავლობდა კესარეაში, შემდეგ კონსტანტინოპოლისა და ათენის ფილოს. სკოლებში. ათენიდან დაბრუნების შემდეგ ერთხანს იყო რიტორიკის მასწავლებლად. დაახლ. 30 წლისამ მიიღო ქრისტიანობა და იმოგზაურა ცნობილი განდეგილების მოსანახულებლად სირიაში, პალესტინასა და ეგვიპტეში. პონტოში დაბრუნებულმა დააარსა მონასტერი. 370 გახდა კესარეის ეპისკოპოსი, ამასთანავე კაპადოკიის მიტროპოლიტი და პონტოს ეგზარქოსი. ცდილობდა მოეხდინა აღმ. ეკლესიის ძალთა კონსოლიდაცია *არიანელობის* წინააღმდეგ. ქადაგებდა ასკეტიზმს, მხარს უჭერდა მონაზვნობას. ცდილობდა შეერიგებინა აღმ. ეპისკოპოსები დას. ეკლესიასთან. ბ. დ. ერთ-ერთ ყველაზე პოპულ. მოღვაწედ ითვლება ძვ. ქართ. მწერლობაში. მისი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია „ექუსთა დღეთაჲ“, რ-შიც განმარტებულია ბიბლ. კოსმოგონია; აღწერილია სამყაროს შექმნის ექვსი დღე; გაშხილულია ანტ. მეცნიერთა შეხედულებები „საგანთა პირველსაწყისის შესახებ“. ბ. დ-ის უმთავრესი თხზულებანი ქართულად უთარგმნიათ ექვთიმე და გიორგი მთაწმიდლებს, ეფრემ მცირეს და სხვ. არსებობს მოსაზრება, რომ ეროვნებით იგი კაპადოკიელი ქართველი უნდა ყოფილიყო (მისი ძმაა *გრიგოლ ნოსელი*). ბ. დ-ის ცხოვრება აღწერეს გრიგოლ ნაზიანზელმა და ამფილოქე იკონიელმა.

*თხზ.*: [წიგნში] Patrologiae cursus completus... Ser. graeca, éd. J. P. Migne, t. 29—32, P., 1912; ექუსთა დღეთაჲ, გიორგი მთაწმიდლის თარგმანი. მ. კახაძის გამოც., თბ., 1947 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, 1946, ნაკვ. 25); უძველესი რედაქციები ბასილი კესარიელის „ექუსთა დღეთაჲსა“ და გრიგოლ ნოსელის თარგმანებისა „კაცისა აგებულებისათჳს“ (X—XIII სს. ხელნაწერთა მიხედვით), ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1964.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 5, თბ., 1957, გვ. 17—22; ხინთიბიძე ე., ბასილ დიდის სადაურობისათვის, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1962, № 3; მისივე, ბასილი კაპადოკიელის „სამოღვაწეო წიგნის“ ქართული რედაქციები, თბ., 1968; Altaner B., Stuiber A., Patrologie, Leben, Schriften und Lehre der Kirchenväter, 7-te völlig neubearb. Aufl., Freiburg—Basel—Wien, 1966.

*რ. მიმინოშვილი.*

**ბასილი ეზოსმოძღვარი,** XII—XIII სს. ქართველი პოლიტიკური მოღვაწე, თამარ მეფის *ეზოსმოძღვარი*, მიჩნეულია (ი. ჯავახიშვილი) თამარის ერთ-ერთ ისტორიკოსად (იხ. *„ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი“*).

**ბასილი ვაჩეს ძე,** XI ს. ქართველი მწერალი და საეკლესიო მოღვაწე, კათალიკოსი (დაახლ. 1090—1100). ვარაუდობენ, რომ ეფრემ მცირის ძმა იყო; სწავლაგანათლება კონსტანტინოპოლში მიუღია. სამშობლოში დაბრუნებული შიომღვიმის სავანეში დამკვიდრებულა. მას ეკუთვნის ჰაგიოგრაფიული თხზულება „თხრობაჲ სასწაულთათჳს წმიდისა და ღმერთ-შემოსილისა მამისა შიოჲსთაჲ“ და „დასდებელი შიოჲსი“, რ-ებიც შეიცავენ საქართვ. ისტორიისათვის საინტერესო მასალებს.

*თხზ.*: [წიგნში] ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**ბასილი ზარზმელი,** IX—X სს. ქართველი მწერალი და საეკლესიო მოღვაწე. დაახლ. 916—926 იყო ზარზმის მონასტრის წინამძღვარი. ბ. ზ-მა თავისი ბიძის, IX ს. ცნობილი საეკლ. მოღვაწის *სერაპიონ ზარზმელის* ცხოვრებას მიუძღვნა ვრცელი ჰაგიოგრაფიული თხზულება „ცხორებაჲ და მოქალაქობაჲ ღმერთ-შემოსილისა და ნეტარისა მამისა ჩუენისაჲ სერაპიონისი“, რ-შიც, სერაპიონის საქმიანობის გარდა, გადმოცემულია იმდროინდელი საქართვ. სოც. ყოფის ამსახველი სურათები, სამხრ. საქართვ. მონასტერთა (ზარზმა, ოპიზა, პარეხი, ზანავი და სხვ.) მშენებლობა-აღორძინების ამბები; აღწერილია საზ-ბის სხვადასხვა ფენის ურთიერთობა, ეკლესიის როლი ქვეყნის ცხოვრებაში და სხვ. ბ. ზ. თხზულებაში მოთხრობილი ზოგიერთი ამბის თვითმხილველია, ნაწილი ცნობებისა კი მას სერაპიონის მოწაფეთაგან შეუკრებია. „სერაპიონ ზარზმელის ცხოვრება“ პირველხარისხოვან ისტორიულ წყაროდაა მიჩნეული.

ბ. ზ-ის თხზულება ცნობილია მხოლოდ უცნობი ავტორის მიერ XI ს-ში შესრულებული მეტაფრასული (იხ. *მეტაფრასი*) რედაქციის მიხედვით, რ-ის ერთადერთი, მოსე ჯანაშვილის მიერ მიკვლეული, ხელნაწერი XVI ს. განეკუთვნება. არსებობს მოსაზრება, რომ სერაპიონ ზარზმელი და მისი ცხოვრების აღმწერი ბ. ზ. არიან არა IX—X სს., არამედ VI—VII სს. მოღვაწეები. ეს შეხედულება თვით თხზულებაშივე გადმოცემულ ისტ. სურათს არ ეთანხმება და დაუსაბუთებელი ჩანს.

*თხზ.*: [წიგნში] ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ს. ცაიშვილი.*

**ბასილიკები** (ბერძნ. Basilika — მეფის კანონები), ბერძნ.-რომაული სამართ. სისტემურად დალაგებული კრებული, შედგენილი 888—890 ბიზანტიის იმპ. ლეონ VI ბრძენის დროს. შედგება 60 წიგნისაგან (მთლიანად 36 წიგნია დაცული), რ-ებშიც ერთგვაროვან იურიდ. ურთიერთობათა მომწესრიგებელი საკანონმდებლო მასალა დალაგებულია საგნობრივად, სამართლის ინ-ტების მიხედვით; ასახავს თავისუფალ და ნახევრად თავისუფალ მიწათმოქმედთა დაყმევების პროცესს. კრებულის ძირითადი წყაროა *„კორპუს იურის ცივილისი“*. ბ. ფართოდ იყო გავრცელებული, იგი მოქმედ სამართლად ითვლებოდა საბერძნეთში, რუმინეთში, მოლდავეთში, ვლახეთში, საქართველოსა და სომხეთში. ბ-ის გადამუშავებული და შემოკლებული რედაქცია ერთ-ერთი წყაროა ვახტანგ VI-ის კანონთა კრებულში შესული ბერძ. სამართლისა (იხ. *„სამართალი ბერძული“*).

*გამოც.*: Basilicorum libri LX, t. 1—6, éd. C. G. E. Heimbach, t. 7, ed. E. G. Terrini et J. Mercati, Lipsiae, 1833—97.

*ლიტ.*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963, გვ. 129—221, 578—592; Азаревич Д., История византийского права, т. 1, ч. 2, Ярославль, 1877, с. 41—115.

*ი. დოლიძე.*

**ბასილი საბაწმიდელი,** VIII—IX სს. ქართველი მწერალი, ჰიმნოგრაფი. მოღვაწეობდა პალესტინაში, შესაძლოა თვით საბა განწმედილის (წმიდის) ლავრაშიც. მისი ჰიმნოგრაფიული თხზ. „დასდებელნი მამისა საბაჲსნი“ შეტანილია X ს. სინის მთის ხელნაწერში. დასდებლის კიდურწერილობაა „ბასილი“. ავტორს გამოუყენებია საბა განწმედილის „ცხოვრება“, რ-იც ქართულად VII ს-ში უნდა იყოს თარგმნილი.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**ბასილისკუსი** (Basiliscus), ქვეწარმავლების გვარი *იგუანისებრთა* ოჯახისა. მამალს კეფაზე კანის სოლისებრი გამონაზარდი აქვს, ზურგისა და კუდის წინა მესამედის გასწვრივ კი — კანის ნაკეცებისაგან წარმოქმნილი ქედი. ბ-ები კარგად ცურავენ, ყვინთავენ და დარბიან. ბ-ის 4 სახეობა გავრცელებულია ტროპ. ამერიკაში. ცხოვრობენ მდინარის პირას ხეებზე. ცნობილია მუზარადიანი ბ. (B. basiliscus), რ-ის სიგრძე 80 *სმ* აღწევს, გვხვდება პანამასა და კოსტა-რიკაში.


მუზარადიანი ბასილისკუსი.

**ბასილი უჯარმელ-ჭყონდიდელი,** საქართველოს სამეფოს მწიგნობართუხუცესი 1248—1265. მეფე დავით-ულუს საქართველოში არყოფნის დროს ბ-ს სახელმწიფოს მართვა ჰქონდა მინდობილი. ხელმძღვანელობდა საქართვ. მთავრობის იმ ღონისძიებებს, რ-თა მიზანი იყო XIII ს. შუა წლების დიდი ეკონ. კრიზისის შენელება. ბ-ის წინადადებით გაღარიბებულ მოსახლეობას დაურიგდა ეკლესიის კუთვნილი მიწების ნაწილი. ამ ნიადაგზე ბ-ს გადაემტერნენ ეკლესიის მაღალი წრეები, რ-ებმაც მეფე დავით-ულუ დაარწმუნეს ბ-ის ორგულობაში. ცრუ ბრალდების საფუძველზე ბ. დააპატიმრეს და გაუსამართლებლად ჩამოახრჩვეს.

*წყარო*: ჟამთააღმწერელი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ბ. ლომინაძე.*

**ბასილი ხანძთელი,** IX ს. ქართველი საეკლესიო მოღვაწე, ჰიმნოგრაფი. მოხსენიებულია გიორგი მერჩულის „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრებაში“. ყოფილა გრიგოლ ხანძთელის დედის მსახურის შვილი. აღიზარდა ხანძთაში, სადაც ერთხანს გრი-

გოლს მეჯინიბეობას უწევდა („კარაულსა მამისა გრიგოლისსა ხედვიდა“), შემდეგ კი ხანძთის მონასტრის წინამძღვარი გახდა. გარდაიცვალა პარეხში, მიქელ პარეხელის სავანეში. ბ. ხ-ის აკროსტიქული საგალობლები შესულია მიქელ მოდრეკილის ჰიმნოგრაფიულ კრებულში.

*ლიტ.*: ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954; ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963.

*ი. ლოლაშვილი.*

**ბასის სრუტე** (Bass Strait), სრუტე ავსტრალიასა და კ. ტასმანიას შორის, ტასმანის ზღვას აკავშირებს ინდ. ოკეანესთან. სიგრძე 317 *კმ*, სიგანე 224 *კმ*, სიღრმე 97 *მ*-მდე. სრუტის დას. ნაწილშია კ. კინგი, აღმ. — ფიურნოს კ-ები. მუდმივი დინება—დას-იდან აღმ-კენ. ნავსადგური მელბურნი. ბ. ს. 1798 აღმოაჩინა ინგლისელმა მკვლევარმა ჯ. ბასმა. სახელი ეწოდა მის პატივსაცემად.

**ბასისტი** ნიკოლოზ ეფრემის ძე [დ. 10 (22). V. 1898, სოფ. იურიევკა, ახლანდ. ოდესის ოლქი], ადმირალი (1949). სკკპ წევრი 1919-იდან. სამოქალაქო ომის მონაწილე. 1931 დაამთავრა სამხ.-საზღვაო აკადემია, 1938 — გენშტაბის აკადემია. 1938-იდან მეთაურობდა კრეისერ „ჩერვონა უკრაინას“, შემდეგ კრეისერთა ბრიგადას შავ ზღვაზე. 1943—44 იყო ესკადრის შტაბის უფროსი და შავი ზღვის ფლოტის ესკადრის სარდალი, 1948 ნოემბრიდან შავი ზღვის ფლოტის სარდალი. 1951 აგვ-დან სამხ.-საზღვაო ფლოტის მთავარსარდლის მოადგილე. 1958 ივნ-იდან მუშაობდა თავდაცვის სამინისტროს გენ. ინსპექტორთა ჯგუფში. 1960-იდან თადარიგშია. სსრკ III—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1952—56 სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენით და მედლებით.


ბასკები. სოფ. ბაზტანი (ნავარა).

**ბასკაკი** (თურქ.), მონღოლ ყაენთა მოხელე, რ-იც განაგებდა დაპყრობილ ქვეყნებში გადასახადების აკრეფის და მოსახლ. აღრიცხვის საქმეს. რუსეთში ბ-ები XIII ს. შუა ხანებში გაჩნდნენ, მაგრამ უკვე XIV ს. დამდეგს მონღ. ყაენები იძულებული გახდნენ ხარკის აკრეფა რუსი მთავრებისათვის მიენდოთ. ქართულ მატიანეებში ბ-ები არ მოიხსენიებიან, თუმცა აღმ. საქართველოში მონღოლებს ჰყავდათ გადასახადების ამკრეფი მოხელეები.

*ლიტ.*: კ ი კ ნ ა ძ ე რ., ქალაქები ილხანთა ირანში, კრ.: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბ., 1957, გვ. 197.

**ბასკები** (საკ. სახელწ. ე უ ს კ ა ლ დ უ ნ ა კ ი), ესპანეთსა და საფრანგეთში მცხოვრები ხალხი. ესპანეთში (ბასკურ პროვინციებში — ნავარა, გიპუსკოა, ბისკაია, ალავა) ცხოვრობს 800 ათასამდე კაცი (1972, შეფასება), საფრანგეთში(ქვემო პირენეს დეპარტ. — 130 ათასამდე); ლათ. ამერიკაში 250 ათასამდე ბასკი ემიგრანტია. ლაპარაკობენ *ბასკურ ენაზე*. სარგებლობენ ლათ. ანბანით. ბასკური დამწერლობის უძველესი ძეგლი XVI საუკუნისაა. სარწმუნოებით კათოლიკეები არიან. ანთროპოლ. ტიპის მიხედვით ინდო-ხმელთაშუა ზღვის რასას განეკუთვნებიან.

ბ-ის წარმოშობის საკითხი საბოლოოდ გარკვეული არაა. მეცნიერთა ერთ ნაწილს ისინი ადგილ. დას. პირენეების ენეოლითური ხანის მოსახლეობის შთამომავლებად მიაჩნია. ზოგი მხარს უჭერს ბ-ის წინაპრების აღმ-იდან (საბერძნეთი, აფრიკა, კავკასია და სხვ.) მიგრაციის თეორიას, რ-საც უკავშირდება ძველთაგანვე ცნობილი შეხედულება ბ-ისა და კავკასიელთა, კერძოდ, ქართველთა გენეტ. კავშირზე. ამ თეორიის მიმდევარ ავტორთა ერთი ნაწილი პირენეს ნ. კ-ის იბერიელთა წინაპრებად კავკასიის იბერიელებს მიიჩნევს (ვარონი, პრისციანე, მაქსიმე აღმსარებელი, ო. შაჰო, ბოდრიმონი, ნ. მარი, გ. რაიხერი და სხვ.). შეხედულება ქართველთა მონათესავე ხალხის ესპანეთში არსებობის შესახებ შუა საუკ. საქართველოშიც არსებულა. გიორგი მთაწმიდელის გადმოცემით, იოანე მთაწმიდელს განუზრახავს ესპანეთში გამგზავრება „ქართველთა ნათესავთა“ მოსანახულებლად. ზოგს პირიქით — კავკასიის იბერიელები პირენეებიდან გადმოსახლებულებად მიაჩნია (სტრაბონის ნაწერებში დაცული ძვ. ავტორთა ცნობები, მეგასთენე, დიონისე პერიეგეტე, სოკრატე, ევსტათიოსი). ზოგი მკვლევარი კი უარყოფს ევროპისა და აზიის იბერიელთა ნათესაობას.

ჰიპოთეზა ბ-ისა და ქართველების გენეტ. კავშირის შესახებ ემყარება ამ ორი ხალხის ყოფაში დამოწმებულ ეთნოგრ. პარალელებსა და ენათმეცნიერთა (ვ. ჰუმბოლდტი, ჰ. შუხარდტი, ბოდრიმონი, ნ. მარი, რ. ლაფონი, და სხვ.) გამოკვლევებს.

ხანგრძლივი არსებობის მანძილზე ბ-მა შეძლეს მრავალრიცხოვანი დამპყრობლებისაგან (რომაელები, ვესტგუთები, არაბები და სხვ.) თავის დაცვა და ფაქტობრივი დამოუკიდებლობის შენარჩუნება. XVI ს-ში ბ-ის განსახლების ჩრდ. რ-ნები საფრ. შემადგენლობაში შევიდა, სამხრ. რ-ნები კი XV—XVI სს. მიჯნაზე — ერთიანი ესპანეთის სახელმწ. გაერთიანებაში, სადაც XIX ს. შუა წლებამდე ინარჩუნებდნენ თვითმმართველობას (ფუეროსი). ბ. დიდხანს ეწინააღმდეგებოდნენ იძულებითი ესპანიზაციის პოლიტიკას, რ-მაც განსაკუთრებით მწვავე ხასიათი მიიღო XIX ს. მიწურულში. ესპანეთის რესპ. დაარსების შემდეგ (1911) იწყება ბ-ის ეროვნ. მოძრაობის ახალი ხანა. ესპანეთის რევოლუციის წლებში (1931—39) შეიქმნა ბ-ის ავტონომიური რ-ნი, ე. წ. *ბასკების ქვეყანა*. 1937 ფრანკოს ჯარების მიერ ბ-ის ქვეყნის ოკუპაციის შედეგად ბ-ის ავტონომია გაუქმდა. ყველა დაწესებულებაში, გარდა ეკლესიისა, აიკრძალა ბასკური ენა. ბ. დღესაც განაგრძობენ ეროვნ. უფლებებისათვის ბრძოლას.

ბ-ის საოჯახო და სოც. ყოფას XX ს-მდე შემორჩა ბევრი ძვ. გადმონაშთი, მათ შორის დიდი ოჯახი და მემკვიდრეობის მაიორატული წესი, რ-ის მიხედვით ქალი მამაკაცის თანაბარი უფლებებით სარგებლობს

ბ-ის მეურნეობის უძველესი და უმთავრესი დარგებია მესაქონლეობა და მიწათმოქმედება. მოჰყავთ ქერი, ჭვავი, შვრია, და სიმინდი, რ-ის კულტივირება ევროპაში პირველად ბ-ს დაუწყიათ. მისდევენ აგრეთვე მებოსტნეობას, მებაღეობას, მევენახეობა-მეღვინეობას. კურორტებზე დახელოვნებული არიან ყვავილების მოშენებაში. ბ-ის ნაწილი ზღვაოსნობასა და მეთევზეობას მისდევს. განვითარებულია ხელოსნობის სხვადასხვა დარგი. დას. ბასკურ პროვინციებში ოდითგანვე ცნობილი იყო რკინის მოპოვება-დამუშავების ხალხ. წესები. ბ-ის ყოფისათვის დამახასიათებელი თავისებურებანი უპირატესად სოფლის მოსახლეობამ შეინარჩუნა. მიწათმოქმედებაში შემორჩათ ძველი იარაღები: „ლაია“, გუთანი, ფარცხი და სხვ. თანამედროვე ტრანსპორტის გვერდით გვხვდება მთის ზოლისათვის დამახასიათებელი ძვ. ქართ. აჩაჩა ურმის მსგავსი მთლიანი ხის გოგორებიანი არქ. ურემი.

სადღესასწაულოდ ბ-ის ეროვნ. სამოსის სრულ კომპლექსს მხოლოდ სახალხო დღესასწაულების დროს იცვამენ. ყოველდღიურობას შემორჩა მხოლოდ მაუდის ბერეტი, რ-საც იხურავს ყველა ასაკის მამაკაცი და რ-იც შემდეგ სხვა ხალხებშიც გავრცელდა. ქვეყნის რელიეფის თავისებურების გამო სოფლები ხუტორული დასახლების ტიპისაა. ფერმის შუაგულში დგას ორსართულიანი (ზოგჯერ სამსართულიანი), გეგმით სწორკუთხა, ქვის (იშვიათად აგურის) ორფერდა სახურავიანი, კრამიტით დახურული სახლი (კასერიო), რ-ის ჭერქვეშაც გაერთიანებულია როგორც საცხოვრებელი, ასევე სამეურნეო სათავსებიც. სახლის მთავარ ფასადზე მოთავსებულია ჩორჩოქურთმებულ ბალუსტრადიანი (ხშირად დახურული) აივანი. ძვ. ტიპის კასერიო XIX ს. შუა წლებამდე მთელ ბასკონიაში იყო გავრცელებული; დღეს უმთავრესად გიპუსკოის პროვინციაშია შემონახული. ქვედა სართულზე განლაგებული იყო ოჯახის სამეურნეო ცენტრი (საძზარეულო, სასადილო, სახელსაქმო), მათ გვერდით — საცხოვრებელი ოთახები, უკან კი—ბოსელი და სამეურნეო სათავსები (ავდარში ამავე სართულზე აწყობდნენ კალოს). ზემო სართულზე მოთავსებული იყო ბეღელი და საბძელი. შემდგომში, ბ-ის ყოფა-ცხოვრებაში მომხდარი ცვლილებების შესაბამისად, გაფართოვდა ზედა სართული, რ-იც მთლიანად საცხოვრებელს დაეთმო, ყველა სამეურნეო სათავსი კი ქვემო სართულზე განლაგდა. ბ-ის სახლი და კარმიდამო საგვარეულოსა და ოჯახის სიმტკიცის სიმბოლოს წარმოადგენდა.

ბ-ის სახვით ხელოვნებაში განსაკუთრებით საყურადღებოა ქვაზე და ხეზე მხატვრული კვეთა. ავეჯი, ხის ჭურჭელი, სხვა საყოფაცხოვრებო ნივთები, საფლავის ქვები, სახლების კარიბჭე და სხვ. მდიდრულადაა შემკული ჩუქურთმით, რ-შიც ფართოდაა გამოყენებული ანთროპომორფული და ასტრალური მოტივები.

ბ-ის ყველაზე საყვარელი გასართობია შრომის, ბრძოლის, რელიგ. და სხვა თემებზე აგებული ხალხ. ცეკვები, რ-ებიც სრულდება მრავალფეროვანი ხალხ. მუს. ინსტრუმენტებისა და ზოგჯერ სიმღერის თანხლებით. მდიდარია ბასკური ხალხ. სიმღერების თემატიკა, შესრულებისას დიდი ადგილი ეთმობა იმპროვიზაციას. რელიგ., პატრ. და სამიჯნურო თემებზე აგებული ძვ. ხალხ. დრამ. წარმოდგენების (პასტორალების) შესრულების ტრადიცია XIX ს. ბოლომდე შემორჩა. მათში გამოყენებულია ხალხ. ზეპირსიტყვიერების ნიმუშები — ლექსები, ლეგენდები და გადმოცემები. ბ-ის ცხოვრებაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია სპორტსა და ხალხ. თამაშობებს. თითქმის კულტად არის ქცეული საერთოდ ბურთის და, კერძოდ, პელოტას თამაში. ამჟამად ბ-ის პროფესიული ხელოვნება ესპანეთისა და საფრანგეთის ხელოვნების განვითარების საერთო დინებაში ექცევა და მასთან ერთად ვითარდება.

*ლიტ.*: И в а н о в а Ю. В., Баски, წგნ.: Народы зарубежной Европы, ч. 2, М., 1965; М а р р Н. Я., Из пиренейской Гурии, Тфл., 1927; მ ი ს ი ვ ე, Из поездки к европейским яфетидам, «Яфетический сборник», 1923, [т.] 3; М е л и к с е т-Б е к о в Л. М., Родство грузин с испанцами по древним источникам, Тфл., 1911; C h a h ó A., Histoire primitive des Euscariens, Bayonne, 1847; G i r a r d d e R i a l l e J., Les peuples de l'Asie et de l'Europe, P., 1881; V e y r i n Ph., Les Basques..., [P.], 1955. *ნ. ბრეგაძე.*

*ი. ჯანდიერი.*

**ბასკების ქვეყანა,** ბ ა ს კ ო ნ ი ა (Vascongadas; Vasconia) (ბასკურად ე უ ს კ ა დ ი), ეროვნული ისტ. ოლქი ჩრდ. ესპანეთში, ბისკაიის ყურის სანაპიროზე. 1936 — 37 ესპ. ავტონომიური რაიონი. ფართ. 7,1 ათ. *კმ²*. მოსახლ. 1878,6 ათ. კაცი (1970), უმთავრესად *ბასკები*. მოიცავს ბისკაიის, გიპუსკოის და ალავის პროვინციებს. მთავარი ქალაქი და ნავსადგური — ბილბაო. ბ. ქ-ს უკავია კანტაბრიის მთების დადაბლებული აღმ. ნაწილი და ბისკაიის ყურის ბორცვიანი სანაპირო. ჰავა — ზომიერი ზღვიური. ფართოფოთლიანი ტყეები.

ბ. ქ. მძიმე მრეწველობის უმნიშვნელოვანესი რაიონია. მასზე მოდის ესპანეთის დამუშავებითი მრეწველობის პროდუქციის მთლიანი ღირებულების თითქმის 1/6, რკინის მადნის მოპოვების 1/4-ზე მეტი. მუშავდება ტყვიისა და თუთიის მადნის საბადოები. დამუშავებითი მრეწველობის მთავარი დარგებია მეტალურგია, ლითონ-

დამუშავება და მანქანათმშენებლობა. ბ. ქ. იძლევა მთელი ესპანეთის თუჯის წარმოების 1/4-ზე მეტს, ფოლადისა და ნაგლინის წარმოების 1/3-ზე მეტს. მეტალ. წარმოება თავმოყრილია ქ. ბილბაოს რ-ნში. ფოლადსადნობი და საგლინავი საწარმოები განლაგებულია აგრეთვე გიპუსკოისა და ალავის პროვინციებში. განვითარებულია გემთმშენებლობა (ქვეყნის ყველა ვერფის დახლ. 1/3, მ. შ. ორი უდიდესი გემთსაშენი ბილბაოშია), ჩარხმშენებლობა, რკინიგზის მოწყობილობის, ელექტრომოწყობილობის, ამწევების, იარაღისა და სხვ. წარმოება. მანქანათმშ. მთავარი ცენტრებია ბილბაო და სან-სებასტიანი. არის ქიმ., ქაღალდის (მთელი ესპანეთის პროდუქციის დახლ. 1/4), ცემენტის, კვების მრეწვ. საწარმოები. ზღვისპირა პროვინციებში მისდევენ სახორცე-სარძევე მეცხოველეობას, ალავის პროვინციაში — მიწათმოქმედებას. ყველგანაა განვითარებული მევენახეობა და მეღვინეობა. თევზსარეწი (ნავსადგ. პასახესი). საზღვაო კურორტები (ცენტრი— სან-სებასტიანი).

ძვ. წ. I ს-ში ბ. ქ. რომაელებს ემორჩილებოდა (V ს. შუა წლებამდე), V—VII სს-ში ბასკები იბრძოდნენ ვესტგუთების წინააღმდეგ, არაბთა ბატონობის პერიოდში ბ. ქ-ის მეტი ნაწილი დამოუკიდებლობას ინარჩუნებდა და *რეკონკისტის* ერთ-ერთ დასაყრდენს წარმოადგენდა. XI—XV სს-ში გიპუსკოის, ბისკაიის და ალავის ფეოდ. სახელმწიფოები დროდადრო ერთიანდებოდნენ ნავარის ან კასტილიის სამეფოთა გამგებლობაში. XV ს. ბოლოსა და XVI ს. დასაწყისში ბ. ქ. შევიდა ესპანეთის გაერთიანებული სახელმწიფოს შემადგენლობაში, მაგრამ XIX ს. შუა წლებამდე ინარჩუნებდა თავის ძველ თავისუფლებებს (ე. წ. *ფუეროსი*) — ჰქონდა საკუთარი კორტესი, სამართალი, საბაჟო და საგადასახადო პრივილეგიები, სამხ. სამსახური მხოლოდ ბასკონიის ტერიტორიაზე. XIX ს-ში ესპანეთის მონარქიამ გააძლიერა ეროვნ. რაიონების — ბასკონიის, კატალონიისა და გალისიის — ცენტრალიზაციისა და ძალდატანებითი გაესპანელების პოლიტიკა, რასაც ბასკები დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ. ეს იყო ერთ-ერთი მთავარი მიზეზი ბასკების მონაწილეობისა *კარლისტურ ომებში* (1833—40 და 1872—76). ალფონსო XII-ის მთავრობამ გააუქმა თითქმის ყველა ფუეროსი. XIX ს. ბოლოს ბისკაიის და გიპუსკოის პროვინციები, რკინის სამთამადნო და მეტალ. მრეწვ. სწრაფი განვითარების გამო, ესპანეთის მსხვილ სამრეწვ. ცენტრებად გადაიქცნენ. ეს პერიოდი აღინიშნა ბასკთა ეროვნ. მოძრაობის აღმავლობით, რ-საც მსხვილი ბურჟუაზია ხელმძღვანელობდა. მსხვილმა ბურჟუაზიამ შექმნა ბასკების ნაციონალისტური პარტია (ბნპ), რ-იც მჭიდროდ იყო დაკავშირებული კათოლ. ეკლესიასთან. მუშათა მნიშვნელოვანი ნაწილი ბნპ-ის გავლენას განიცდიდა. ბილბაოში და ბასკონიის სხვა ქალაქებში დიდი გავლენით სარგებლობდა აგრეთვე ესპ. სოციალ. მუშათა პარტია (ესმპ). XX ს. დასაწყისში ბასკონიაში გაძლიერდა საგაფიცვო მოძრაობა (1903, 1910 და სხვ.). 20-იან წლებში ბასკონიაში შეიქმნა კომპარტიის პირველი უჯრედები. პრიმო დე რივერას სამხ. დიქტატურის (1923—30) პერიოდში ეროვნ. და მუშათა მოძრაობა არალეგალურად მიმდინარეობდა. 1931 ესპანეთში რესპ. წყობილების დამყარების შემდეგ დაიწყო ბასკების ეროვნ. მოძრაობის ახალი აღმავლობა. 1932 წ. 19 ივნ. პამპლონაში (ნავარა) შეიკრიბა ალავის, ბისკაიის, გიპუსკოის და ნავარის პროვინციების მუნიციპალიტეტების წარმომადგენელთა ასამბლეა, რ-მაც მოიწონა ბასკთა ავტონ. სტატუტი. მაგრამ ბასკების ავტონ. რაიონი ანუ ბ. ქ. მხოლოდ 1936 სახალხო ფრონტის გამარჯვების შემდეგ (ოქტ.) შეიქმნა. 1936—39 ეროვნ. რევ. ომის დროს ბ. ქ-ის პროლეტარიატი გმირულად ებრძოდა ფაშისტურ ჯარებს. 1937 წ. ივნ. II ნახევარში ფრანკისტებმა დაიკავეს ბ. ქ.; გენ. ფრანკომ დაუყოვნებლივ გააუქმა ბ. ქ-ის ავტონომია.

**ბასკუნჩაკი,** მლაშე ტბა რსფსრ ასტრახანის ოლქში, მდ. ვოლგის აღმ-ით 50 *კმ*-ზე. ფართ. 106 *კმ²*. ტბის დონე ოკეანის დონიდან 19,5 *მ*-ზე დაბლაა. ზოგიერთი მონაცემით, ტბის ქვაბული წარმოქმნილია მარილოვანი გუმბათის ადგილზე, რ-იც კასპიის ზღვის ხვალინური ტრანსგრესიის დროს დაიშალა. საზრდოობს მარილიანი წყაროებით და წვიმის წყლით. ზაფხულში აორთქლების შედეგად წარმოიქმნება მაღალხარისხოვანი მარილის ფენა. მარილის მოპოვება (4 მლნ. *ტ* წელიწადში).

**ბასკური ენა,** ბასკების ენა. გავრცელებულია მეტწილად ესპანეთსა და საფრანგეთში. ლაპარაკობს დახლ. 700 ათ. კაცი.

ბ. ე-ის ფონემატ. სისტემაში დადასტურებულია 28 ფონემა—5 ხმოვანი (a, e, i, o, u) და 23 თანხმოვანი (p, b, t, t', d, k, g, m, n, n', r, ṛ, l, l', c, č, č', f, s, š, š', j, h). ხშულ თანხმოვანთა ჯგუფში ერთმანეთს უპირისპირდება მჟღერი და ყრუ, ხოლო ყრუ ალვეოლარული აფრიკატებისა და სპირანტების ჯგუფში — სისინა და ნახევრად შიშინა. წარმოდგენილია აგრეთვე პალატალიზებულ თანხმოვანთა ჯგუფიც.

ბ. ე-ში სიტყვის პირველადი ძირი უპირატესად ერთმარცვლიანია (lur „მიწა", hur „წყალი", šu „ცეცხლი", sur „ხე", hor „ძაღლი", ʒo „ყოფნა", „დარჩენა", bil „სვლა", ča „წოლა" და სხვ.). ორმარცვლიანი ძირები ისტორიულად მეორეული უნდა იყოს. ტიპოლოგიურად ბ. ე. აგლუტინაციური ენაა. წარმოქმნა ხორციელდება როგორც აფიქსების მეშვეობით, ისე ფუძეთა შეკავშირებით. ძირითადი მეტყველების ნაწილებია: არსებითი სახელი, ზედსართავი სახელი, ნაცვალსახელი, რიცხვითი სახელი, არტიკლი (პოსტპოზიციური), ზმნა, ზმნისართი, თანდებული, კავშირი. სახელი ფუძეს აწარმოებს და ფორმას იცვლის მხოლოდ სუფიქსების მეშვეობით, ზმნა კი — პრეფიქსებისა და სუფიქსების მეშვეობით. სახელს აქვს ბრუნების, რიცხვის (მხოლ., მრავლ.) და განსაზღვრულობა - განუსაზღვრელობის კატეგორია. გრამატ. სქესის კატეგორია არ გააჩნია. ბრუნება ერთია. გამოიყოფა რვა ბრუნვა: სახელობითი, რ-იც გადმოსცემს გარდაუვალი ზმნის ქვემდებარეს და გარდამავალი ზმნის უახლოეს (პირდაპირ) დამატებას; საგანგებო ბრუნვა — აგენტივი ანუ ერგატივი — აღნიშნავს გარდამავალი ზმნის ქვემდებარეს; დანარჩენი ბრუნვებია: ნათესაობითი, მიცემითი, მოქმედებითი, მიმართულებითი (ალატივი), ადგილობითი (ლოკატივი) და დაშორებითი (სეპარატივი).

ზმნა განარჩევს პირის, რიცხვის (მხოლ., მრავლ.), დროის (აწმყო, ნამყო), კილოს (თხრობითი, კავშირებითი, ბრძანებითი), კონტაქტის კატეგორიებს. ზმნის უღვლილება პოლიპერსონალურია (მრავალპირიანი), ე. ი. ზმნის ფორმაში საგანგებო აფიქსებით წარმოდგენილია არა მარტო სუბიექტის, არამედ პირდაპირი და ირიბი ობიექტის პირიც. გარდაუვალი ზმნა ერთპირიანი (წარმოდგენილია მხოლოდ სუბიექტის პირი) ან ორპირიანია (წარმოდგენილია სუბიექტისა და ირიბი ობიექტის პირი). გარდამავალი ზმნა კი ორპირიანი (წარმოდგენილია სუბიექტისა და პირდაპირი ობიექტის პირი) ან სამპირიანია (წარმოდგენილია სუბიექტის, პირდაპირი და ირიბი ობიექტის პირი). გაირჩევა ზმნის სინთეზური და ანალიზური ფორმები. თვლის სისტემა ოცობითია.

ბ. ე-ს აქვს რვა დიალექტი: ლაბურდის, დას. ქვემო ნავარის, აღმ. ქვემო ნავარის, სულის, ჩრდ. ზემო ნავარის, სამხრ. ზემო ნავარის, გიპუსკოის და ბისკაიისა. ბ. ე-ის წერილობითი ძეგლები გვხვდება XVI საუკუნიდან. გრაფიკა ლათინურია. მწერლობაში აისახებოდა სხვადასხვა დიალექტი. ბოლო ხანს ლაბურდისა და გიპუსკოის დიალექტების საფუძველზე ყალიბდება ერთიანი სალიტ. ბ. ე.

მკვლევართა ყურადღებას კარგახანია იპყრობს ბ. ე-ის წარმომავლობისა და სხვა ენებთან მიმართების საკითხი. ბ. ე. არაა ინდოევროპული ენა, მიუხედავად იმისა, რომ მოქცეულია ინდოევროპულ ენათა გარემოცვაში. ბასკოლოგების საერთო აზრით, ბ. ე-ს საფუძვლად უნდა იდოს ენა აკვიტანელებისა და ვასკონებისა, რ-ებიც ძვ. და ახ. წელთაღრიცხვის მიჯნაზე ცხოვრობდნენ დას. პირენესა და მის მეზობელ რ-ნებში. ძვ. ლათ. ტექსტებში დადასტურებული ცალკეული სიტყვები (მეტწილად პირთა სახელები და ტოპონიმები) ამ ტომების ენებიდან სავსებით ემთხვევა ბ. ე-ის მასალას.

სხვადასხვა დროს მკვლევრები ბ. ე-ს ადარებდნენ ფინურ-უნგრულ (ლ. ლ. ბონაპარტი, ვ. ი. ვან ეისი), ქამიტურ (ჰ. შუხარდტი, ა. ტრომბეტი, ჰ. გ. მუკაროვსკი), ამერიკის ინდიელთა (ა. დ'აბადი, კ. კ. ულენბეკი) ენებს, ძვ. ესპანეთის იბერიულ ენას (ვ. ჰუმბოლდტი, ჰ. შუხარდტი).

განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს ბ. ე-ისა და იბერიულ-კავკ. ენების ურთიერთობის საკითხი. ეს ენები ტიპოლოგიურად დიდ სიახლოვეს ავლენენ. ბ. ე-ის გრამატ. სტრუქტურის ყველა არსებითი თავისებურება შეიძლება დავადასტუროთ იბერიულ-კავკ. ენებშიც, განსაკუთრებით მათ სამხრეთულ — ქართველურ ენათა — ჯგუფში. ბ. ე-ისა და იბერიულ-კავკ. ენათა გენეზისური კავშირის ჰიპოთეზას ბევრი მომხრე ჰყავს: ნ. მარი, კ. კ. ულენბეკი, ჟ. დიუმეზილი, რ. ლაფონი, კ. ბოუდა, ი. ჰუბშმიდი, ა. ჩიქობავა, იან ბრაუნი და სხვ.

*ლიტ.:* ლაფონ რ., ბასკური ენა, თარგმ. ფრანგულიდან, წგნ.: ბასკური ენა და ბასკურ-კავკასიური ჰიპოთეზა, თბ., 1976; ფოგტი ჰ., ბასკური და კავკასიური ენები, თარგმ. ფრანგულიდან, «მიმომხილველი», 1972, [ტ.] 6—9; Шишмарев В., Баскский язык, მის წგნ.: Очерки по истории языков Испании, М.—Л., 1941; Lafitte P., Grammaire basque (navarro-labourdin littéraire), Bayonne, 1962; Lafon R., Études basques-caucasiques, Salamanca, 1952; მისივე, La lengua vasca, Enciclopedia lingüística hispánica, t. 1, Madrid, 1959; მისივე, Les origines de la langue basque, «Conférences de l'Institut de Linguistique de l'Université de Paris», 10, années 1950—51; Mendizábal L., La lengua vasca. Gramática, conversación, diccionario vasco-castellano y castellano-vasco, B. Aires, 1943. *ი. ბრაუნი.*

**ბასკური ლიტერატურა,** *ბასკების* ლიტერატურა, საკუთარი სახელმწიფოებრიობის უქონლობამ და სხვა ენებისა და კულტურის დამთრგუნველ გარემოცვაში ყოფნამ თავისი კვალი დააჩნია ბ. ლ-ის განვითარებას. ასევე მძიმე დაბრკოლებას წარმოადგენდა დიალექტთა სხვადასხვაობა და ერთიანი სალიტ. ენის უქონლობა. ამავე მიზეზთა გამო ბასკური ზეპირსიტყვიერების ნიმუშებიც მცირე რაოდენობითაა ჩაწერილი და შემონახული. ვარაუდობენ, რომ დღემდე მოღწეულ ბასკურ ხალხურ სიმღერებსა და ლეგენდებს რამდენიმე საუკუნის ისტორია მაინც აქვს. ასევე ძველი ჩანს ხალხ. ბალადის ჟანრის ტრადიცია. XVI — XVII სს. ჩანაწერებით დაცულია ეპიკურ პოემათა ფრაგმენ-



ბასკები. კასერიო (ბისკაია).

ტები, რ-ებიც XIV — XV ს. ფეოდ. შუღლის ამბებს ასახავენ. 1723 ხელნაწერებში შეტანილია ძვ. ხალხ. მისტერიების ტექსტი. საერთოდ, ბასკეთში ახლაც გავრცელებულია ხალხ. კომედიები, ფარსები და დრამ. თხზულებანი — „პასტორალები", რ-ებიც ბიბლ. და ისტ. სიუჟეტზეა აგებული.

ესპ. ლიტ-რის ისტორიაში ცნობილი არიან ეროვნებით ბასკი ავტორები. XIV ს. გამოჩენილი პოეტია პ. ლოპეს დე აიალა, რ-იც კასტილიურად წერდა. ამავე ენაზე წერდნენ აგრეთვე მეიგავე სამანიეგო, იგნასიო ლოიოლა და მისი მოწაფე ფრანსისკო შავიერი.

ბასკური წერილობითი ლიტ-რა ჩასახვიდან XIX ს-მდე სას. ხასიათისა იყო და ძირითადად ქრისტ. მოძღვრების ცალკეულ თემათა არცთუ ღრმა დამუშავებით შემოიფარგლებოდა. მწერალთა უმრავლესობაც სას. წოდებას განეკუთვნებოდა და მათი შემოქმედება მჭიდროდ უკავშირდებოდა პრაქტ. საეკლ. და მამულიშვილურ მოღვაწეობას.

ბ. ლ-ის პირველი შემორჩენილი ძეგლია საეკლ. საგალობლებისა და სატრფიალო ლექსების კრებ. „ბასკური ენის დასაბამი" (დაიბეჭდა ბორდოში 1545, ლათ. სათაურით „Linguae Vasconum Primitiae"). ამ კრებულის ავტორია მღვდელი ბერნარ დეჩეპარე. ამავე საუკუნეში ნავარელმა მღვდელმა ჟან ლისარაგამ (ლეისარაგამ) ბასკურად თარგმნა სახარება (დაიბეჭდა ლაროშელში). XVII ს. დიდმა ბასკმა ისტორიკოსმა და ეროვნ. მოღვაწემ ა. ოიენარტმა (1592—1667) 1657 გამოაქვეყნა ბასკური ანდაზების კრებული. ქრისტ. ასკეტიკის საფუძვლებს ეხება პროზაიკოსი პ. დე ახულარის (აშულარის) წიგნი „შედეგნი" (1643). ჟ. ეჩებერი ავტორია ქრისტესა და სხვადასხვა წმინდანისადმი მიძღვნილ საგალობელთა კრებულისა (1630 — 31); ბ. გასტელუსარმა დაწერა გალექსილი ტრაქტატი „კათოლიკური ჭეშმარიტებანი" (1686). ბ. ლ-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1763-ში „სამშობლოს მეგობართა ბასკური საზოგადოების" დაარსებას. ამ საქმის მოთავე იყო გრაფი პენიაფლორიდა, ავტორი ბასკური კომიკური ოპერისა.

XVIII ს. ბ. ლ-ში ევრ. განმანათლებლობის გავლენა იგრძნობა. ამ პერიოდის მნიშვნელოვანი მწერალია მღვდელი მანუელ დე ლარამენდი (1690—1766), რ-იც იკვლევდა ბასკური ენის საკითხებს; მანვე აღწერა ბასკების ქვეყნის ერთ-ერთი პროვინცია წიგნში „გიპუსკოის გეოგრაფია".

პირველი ბასკური რომანის ავტორია ხ. ა. მოგელ ი ურკისუ (1745 — 1804), რ-ის თხზ. „პერუ აბარკა" (გამოქვეყნდა 1881) ბასკური სოფლის ცხოვრებას ასახავს. ამავე პერიოდის მწერლები არიან პოეტი და ფოლკლორისტი ხ. ი. ისტუეტა (1767 — 1845), იგავ-არაკთა კრებ. ავტორი ა. პ. იტურიაგა (1778 — 1851) და საფრ. პირენეებში განდევილად მცხოვრები პიერ ტოპე ბარკუსელი (1786—1862). ამ პოეტის (სამშობლოში ეჩაჰუნის სახელითაა ცნობილი) ელეგიები და სატირული ლექსები მთელ ბასკონიაში გავრცელდა.

XIX ს-იდან ბ. ლ. საერო ხასიათს იძენს. რომანტიზმის გავლენა ატყვია პოეტ ხ. მ. იპარაგირეს (1820—81) შემოქმედებას. მისი ლექსი „გერნიკის მუხა" (1851) ბასკების ჰიმნად იქცა. რომანტ. ხასიათისაა აგრეთვე ჟ. მ. ჰირიბარენის (1810—66) პოემა „ბასკები" (1853), რ-იც ბასკონიასა და მის მკვიდრთ ეძღვნება. ამ დროის სხვა მწერალთაგან ცნობილი არიან მეიგავე ე. მ. დე აზკუე (1813 — 73), ლირიკოსი პოეტები ჟ. ბ. ელისამბურუ (1828 — 91) და ი. ბისკარონდო (1813 — 76). XIX ს. მიწურულიდან იწყება ბასკური ჟურნალ-გაზეთების გამოცემა საფრანგეთში, ესპანეთში და სამხრ. ამერიკაში. ამ პერიოდის გამოჩენილი პოეტია ს. დე არანა გოირი (1865—1903), რ-იც ეროვნ. მოძრაობის თავკაცი იყო (მისი ლექსების კრებ. 1919 გამოვიდა). XIX—XX სს. მიჯნაზე ვითარდება დრამატურგია (მ. დე სოროა, ტ. დე ალსაგა). XX ს. ბასკონიის კულტურულ ცხოვრებაში უდიდესი მოვლენა იყო დომინგო დე აგირეს (1865—1920) რომანების გამოქვეყნება; რომანი „ზღვის წყალი" (1900) დაწერილია ბისკაიურ დიალექტზე, რ-იც სხვა მხარის ბასკებისათვის ძნელად გასაგებია. მეორე რომანისათვის („გვიმრა", 1912) აგირემ ბასკებში ყველაზე გავრცელებული გიპუსკოის დიალექტი აირჩია. იგი საგანგებოდ დაეუფლა ამ კილოს, რათა მისი ნაწერები საყოველთაოდ მისაწვდომი ყოფილიყო. აგირეს თხზულების ენა ხატოვანი და მდიდარია, ავტორი შესანიშნავად გადმოგვცემს ადგილ. კოლორიტს, მართლად ხატავს მეზღვაურების, გლეხების ცხოვრებას. ბ. ლ-ის განვითარებაზე კეთილისმყოფელი გავლენა ჰქონდა 1920—30-იან წლებში ბასკონიის ავტონომიისათვის ბრძოლის გაცხოველებას. ამ პერიოდის მწერალთაგან აღსანიშნავი არიან პოეტები ხ. მ. აგირე (1896—1933), ე. დე ურკიაგა (1907—37), ესეისტი ჟან ეჩეპარე. ესპ. სამოქალაქო ომის შემდეგ ბასკონიის მრავალი მოქალაქე ლათინურ ამერიკაში გადასახლდა და ბ. ლ-მ იქაც გაიდგა ფესვი. მექსიკაში გამოქვეყნდა ტელესფორო დე მონსონის ლექსთა კრებ. „შორეთიდან" (1945). ბ. ლ. ახ. ნაწარმოებებიდან ცნობილია ნ. დე ორმაეჩეას (ფსევდ. ორომე, დ. 1888) პატრ. პოემა „ბასკები" (1950), ხ. ა. ირასუსტას რეალისტური რომანები, ხ. ეჩაიდეს რომანი „მწირი" (1955), რ-იც ეჩაჰუნს ეძღვნება.

ბ. ლ. სხვა ხალხებისათვის უცნობია. მისი ნიმუშები სხვა ენებზე თითქმის არაა თარგმნილი. ცალკეული ბასკი მწერლების შემოქმედება კი მარტო ისტ. და შემეცნებითი თვალსაზრისით როდია საინტერესო; ბ. ლ-ის ბევრი თხზ. ზოგადი ლიტ.-ესთეტ. ღირებულების შემცველიცაა.

*ლიტ.*: Gorostiaga J., Antología de la poesía popular vasca, San Sebastian, 1955; Historia general de las literaturas hispánicas, publ. bajo la dir. de G. Díaz Plaja, t. 5, Barcelona, 1958; Lafitte P., Le basque et la littérature d'expression basque en Labourd, Basse-Navarre et Soule, Bayonne, 1941; Lafon R., La littérature basque, წგნ.: Histoire de littératures, t. 3, Encyclopédie de la Pléiade, P., 1958; Vinson J., Le folklore du pays basque, P., 1883.

**ბასმაჩობა** (თურქ. ბასმაქ—თავდასხმა), შეიარაღებული კონტრრევ. ნაციონალისტური მოძრაობა შუა აზიაში 1917 — 1926. წარმოადგენდა ფეოდალების, ბაების, კულაკების, მუსლ. სამღვდელოებისა და ნაც. ბურჟ. კლასობრივი ბრძოლის ფორმას საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ. ბ-ს მხარს უჭერდნენ და წარმართავდნენ ინგლ. და ამერ. ინტერვენტები, თურქ., ჩინ. და ავღ. რეაქციული წრეები, აგრეთვე თეთრგვარდიელები. ბ-ის იდეოლოგიური საფუძველი იყო *პანისლამიზმი, პანთურქიზმი* და ბურჟ. ნაციონალიზმი. ბ-ს ხელმძღვანელობდნენ უშუალოდ კონტრრევ. ორგანიზაციები — *შურაი-ისლამი,* ულემა, „ალაში". 1917 კონტრრევ. „კოკანდის ავტ. მთავრობის" შექმნის შემდეგ (იხ. *„კოკანდის ავტონომია"*) ამ ორგანიზაციებმა ჩამოაყალიბეს ბასმაჩთა ბანდები და დაიწყეს შეიარაღებული ბრძოლა საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ, რათა ჩამოეცილებინათ შუა აზია საბჭ. რუსეთისაგან. ბასმაჩთა ბანდების ორგანიზაციასა და შეიარაღებაში უშუალოდ მონაწილეობდნენ (1918) უცხოეთის სახელმწიფოთა ოფიც. წარმომადგენლები: ინგლ. სამხ.-დიპლ. მისიის ხელმძღვანელი ფ. ბეილი და ამერ. კონსული ტაშკენტში რ. ტრედუელი. ბ-ის სოც. დასაყრდენი იყვნენ ბეგები, მოლები, ბაიები. ბ-ის მეთაურებმა გამოიყენეს ნაციონალისტური და რელიგ. ლოზუნგები, აგრეთვე თურქესტანის პარტ. და საბჭ. ორგანოების მიერ დაშვებული შეცდომები და შეძლეს მოძრაობაში ჩაებათ მშრომელი მოსახლ. ნაწილი. 1918—20 თურქესტანში ბ-ის მთავარი ასპარეზი გახდა ფერღანის ველი. ბ-მ უდიდეს გაქანებას მიაღწია 1919 სექტ.-ოქტ., როცა ფერღანის ბასმაჩებისა და კ. მონსტროვის კულაკური ჯარების გაერთ. ძალებმა დაიკავეს რამდენიმე ქალაქი და დასახლებული პუნქტი. საბჭ. ჯარებმა (სარდალი მ. ფრუნზე) 1920 მარტის დასაწყისისათვის გაანადგურეს კულაკურ-ბასმაჩური არმია. საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლაში ბ-ის ლიკვიდაციაში შუა აზიის ხალხებს დიდი დახმარება გაუწია 1919 ოქტ-ში შექმნილმა სრულიად რუსეთის ცკ-ის და რსფსრ სახკომსაბჭოს თურქესტანის კომისიამ (შ. ელიავა, მ. ფრუნზე, ვ. კუიბიშევი, ი. რუძუტაკი და სხვ.).

1920 ზაფხულსა და შემოდგომაზე ფერღანაში ისევ გახშირდა ბასმაჩთა თარეში. იმავე წლის დასასრულს ფერღანის ველის ნაწილი გაათავისუფლეს ბასმაჩებისაგან. 1921 ბუხარაში ჩავიდა თურქ. ყოფ. სამხ. მინისტრი ენვერ-ფაშა, რ-მაც წამოაყენა ლოზუნგი ყველა მაჰმადიანი ხალხის შუა აზიის ერთიან მუსლ. სახელმწიფოში გაერთიანებისა. მან შეძლო დაქსაქსული ბანდები არმიად გაეერთიანებინა (დახლოებით 16 ათ. კაცი) და 1922 გაზაფხულზე ხელთ იგდო *ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკის* ტერიტორიის მნიშვნელოვანი ნაწილი.

საბჭ. მთავრობამ და რკპ (ბ) ცკ-მა გადამჭრელი ზომები მიიღეს ენვერ-ფაშას არმიის გასანადგურებლად. 1922 ივნ. წითელი არმიის რეგულარულმა ნაწილებმა *დეჰყანების,* წითელი არმიის ეროვნ. ნაწილების დახმარებით, გადამწყვეტი დარტყმა მიაყენეს ენვერ-ფაშას ბანდებს.

1922 დასასრულს ფერღანაში და ხორეზმში ბასმაჩთა ძირითადი ძალები გაანადგურეს. მიუხედავად ამისა, ავღ., ჩინ. და ირან. რეაქციული წრეების მხარდაჭერით ბასმაჩთა ბანდების ნაშთები თავშესაფარსა და ხელახლა შევსება-შეიარაღების საშუალებას პოულობდნენ და კვლავ იჭრებოდნენ საბჭ. შუა აზიის ტერიტორიაზე. 1924 და 1926 მოისპო ბასმაჩთა შემორჩენილი ძირითადი რაზმები. 1929 და 1930-ის დამდეგს ბასმაჩები საზღვარგარეთიდან კვლავ შემოიჭრნენ და შეეცადნენ შუა აზიაში სოფ. მეურნეობის კოლექტივიზაციის ჩაშლას, მაგრამ დამარცხდნენ.

ბ-მ უდიდესი ზიანი მიაყენა შუა აზიის სახ. მეურნეობას, განსაკუთრებით — მებამბეობას. პირუტყვის სულადობა განახევრდა. საბჭ. ხელისუფლების მხარდამჭერისათვის ბასმაჩებმა დახოცეს ათასობით დეჰყანი. საბჭ. ხელისუფლება ბ-თან ბრძოლაში ერთმანეთს უხამებდა სამხ. მოქმედებას, ეკონ. ღონისძიებებსა და პოლიტ. მუშაობას. ბ-ის მოსპობის საქმეში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა შუა აზიაში ეროვნ. პოლიტიკის ლენინური პრინციპების განხორციელებას, აგრეთვე პარტიის ღონისძიებებს მშრომელ დეჰყანთა დაქვეითებული მეურნეობის აღსადგენად. ბ-ის წინააღმდეგ ბრძოლაში სხვა საბჭ. სარდლებთან ერთად მონაწილეობდა ი. ბრეგაძე.

*ლიტ.*: Ленин В. И., О Средней Азии и Казахстане, Таш., 1960; Иностранная военная интервенция и гражданская война в Средней Азии и Казахстане (Документы и материалы), т. 1 (май 1918 — сент. 1919), т. 2 (сент. 1919 — дек. 1920), А.-А., 1963—64.

**ბასო** (Basso) ლელიო (დ. 25. XII. 1903), იტალიის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. მიიღო უმაღლესი იურიდ. და ფილოს. განათლება. 1923-იდან სოციალ. პარტიის წევრია. იტალიაში ფაშისტური დიქტატურის წლებში (1922—43) მრავალჯერ დააპატიმრეს და გადაასახლეს. 1943

გერმანელების მიერ ოკუპირებულ ჩრდ. იტალიაში იყო არალეგალური იტალიის სოციალ. პარტიის (ისპ) ერთ-ერთი დამაარსებელი, შემდეგ მის ხელმძღვ. ორგანოთა წევრი, პარტიის მდივანი 1947–48 და ვიცე-მდივანი. 1957-იდან ისპ-ის მემარცხენე ფრთის ერთ-ერთი ლიდერი, პროლეტ. ერთიანობის იტალ. სოციალ. პარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი (1964). 1964-იდან მისი ცკ-ის წევრი, 1964–68 — ხელმძღვანელობის წევრი, 1966–68 პარტიის ცკ-ის თავ-რე. II მსოფლიო ომის შემდეგ ყველა მოწვევის პარლამენტის დეპუტატი. დაწერილი აქვს ისტ.-პოლიტ. ხასიათის შრომები.

**ბასოგა,** უგანდაში, კიოგისა და ვიქტორიას ტბებს შორის მცხ. ხალხი. რაოდ. 2,2 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ს ენა განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახის ჩრდ. ჯგუფს. ენითა და კულტურით ენათესავებიან ბაგანდას, მაგრამ განიცადეს მეზობელი ნილოტების დიდი გავლენა. ინარჩუნებენ ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. ბ. დროდადრო შედიოდა ბუნიოროსა და ბუგანდის სამთავროს შემადგენლობაში. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება, საექსპორტოდ მოჰყავთ ბამბა და ყავა.

**ბასოვი** ნიკოლოზ გენადის ძე (დ. 14. XII. 1922, ვორონეჟი), საბჭ. ფიზიკოსი, კვანტური რადიოფიზიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის წევრი (1967), სოციალ. შრომის გმირი (1969). სკკპ წევრი 1951-იდან. სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაამთავრა მოსკოვის საინჟინრო-ფიზ. ინ-ტი (1950). 1950-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტში. 1958-იდან ამავე ინ-ტის დირექტორის მოადგილეა, 1962-იდან — ლაბორატორიის გამგე. მოსკ. საინჟინრო-ფიზ. ინ-ტის პროფესორი (1963). ჟურნალ „პრიროდას" მთავარი რედაქტორი (1967). ა. *პროხოროვთან* ერთად დაამუშავა კვანტური სისტემების საშუალებით ელექტრომაგნ. რხევების გენერირების პრინციპულად ახ. მეთოდი და ამიაკის კონის გამოყენებით შექმნა პირველი მოლეკულური გენერატორი (*მაზერი*). გამოთქვა აზრი ოპტ. დიაპაზონის კვანტური გენერატორებისათვის (ლაზერებისათვის) ნახევრად გამტარების გამოყენების შესახებ და განავითარა სხვადასხვა ტიპის ნახევრადგამტარული ლაზერების შექმნის მეთოდები.

ბ-მა შეასრულა რიგი სამუშაოები, რ-ებიც შეეხება ლალზე და ნეოდიმის მინაზე აგებული მძლავრი იმპულსური ლაზერების თეორიას, სიხშირის კვანტური სტანდარტების შექმნას, მძლავრი გამოსხივების ნივთიერებასთან ურთიერთქმედებას. 1959 მიენიჭა ლენინური პრემია, 1964—ნობელის პრემია. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით. 1967-იდან გერმანიის მეცნ. აკად. (ბერლინის) საპატიო წევრია.

*თხზ.*: Полупроводниковые квантовые генераторы, «Успехи физических наук», 1965, т. 85, в. 4.

**ბასო ოსტინატო** (იტალ. basso ostinato—უწყვეტი ბანი), ერთ-ერთი სავარიაციო ფორმა მუსიკაში, რ-იც ემყარება უცვლელი თემის მრავალგზის გამეორებას დაბალ ხმებში (ბანებში). მაღალი ხმების აკომპანემენტი ცვალებადია, რის შედეგადაც თემატიკური მთლიანობის შენარჩუნებასთან ერთად ხდება მრავალხმიანი მუს. ქსოვილის განუწყვეტელი განახლება. ბ. ო-ს ფორმა ძალზე მოსახერხებელია მთლიანი (შეკრული) მუს. სახის, ერთიანი განწყობილების შესაქმნელად. XVII—XVIII სს-ში ბ. ო. თანმხლებ დაბალ ხმად გამოიყენებოდა არიებსა და გუნდებში (ჰ. პერსელი, ი. ს. ბახი — Crucitixus — მესიდან სი-მინორი); *პასაკალიისა* და *ჩაკონის* ტიპის ინსტრუმ. ფორმებში (დ. შოსტაკოვიჩი, პ. ჰინდემითი და სხვ.). XIX—XX სს-ში ოსტინატობა გასცილდა ბ. ო-ს ფარგლებს და მუს. ენის სხვადასხვა ელემენტებს შორის ერთ-ერთ ძირითად ფორმაწარმომქმნელ პრინციპად იქცა.

**ბასრა,** ბ ა ს ო რ ა, ქალაქი ერაყის სამხრ. ნაწილში. ბასრის მუჰაფაზის ადმ. ცენტრი. 420 ათ. მცხ. (1968, შეფასება). მსხვილი ნავსადგური მდ. შატ-ელ-არაბზე (მოქცევების დროს საოკეანო გემებიც შედიან). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. სპირტ-არყის ნაწარმის, თოკისა და ბაგირის დამზადება. ხელოსნობა. ფინიკის დამუშავება. ბ-ის მახლობლად (ეზ-ზუბაირი და ერ-რუმაილა)—ნავთობის მოპოვება.

ბ. დააარსა ხალიფა ომარ I-მა დაახლ. 637–638. თავდაპირველად წარმოადგენდა ლაშქრის ბანაკს (ამსარი). VIII ს. II ნახ. და IX ს-ში იქცა არაბ. კულტურის მნიშვნელოვან კერად. სახალიფოს დაშლის პერიოდში, 947, დაიკავეს ბუიდებმა, XI ს. შუა წლებში — სელჩუკებმა, 1258 აიღეს და დაარბიეს მონღოლებმა. XVI ს. დამდეგს შევიდა სეფიანთა სახელმწ. შემადგენლობაში, ხოლო XVI ს. 30-იან წლებში—ოსმ. იმპერიაში. შუა საუკუნეებში დიდ როლს თამაშობდა საშუამავლო ვაჭრობაში სპარსეთის ყურესა და ხმელთაშუა ზღვის აუზს შორის. 1914 დაიკავეს ინგლისელებმა. I მსოფლიო ომის შემდეგ შევიდა ერაყის შემადგენლობაში. 30–50-იან წლებში იყო მუშათა და ანტიიმპერიალ. მოძრაობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი.

ბ. დასერილია მრავალი არხით, რის გამოც „აღმოსავლეთის ვენეციას" უწოდებენ. შედგება სამი რაიონისაგან: ბ., აშარი და თანამედროვე პორტი მარგილი, რ-ებიც ერთიან კომპლექსს ქმნიან. ბ. და აშარი დაკავშირებულია ხეივნებიანი მთავარი არხით.

**ბასრობა,** ძველი ქართული სატირიკული სასახიობო ჟანრი. ფართოდ იყენებდნენ ქართ. ხალხ. სანახაობების—*ბერიკაობის* და მალანურობის, წარმოდგენებში, აგრეთვე სალაშქრო სახიობაში მტრის გასაკიცხავად. ამის მაგალითია თბილისის ზღუდეზე 626 გამართული „კუკების თეატრის" წარმოდგენა, რ-შიც დასცინოდნენ ბიზანტიელთა და ხაზართა ლაშქარს (აღწერილია მოვსეს კალანკატვაცის „ალბანთა ისტორიაში"). ფეოდალთა შორის ბრძოლაში დამარცხებულს ბ-ის წარმოდგენაში ძალად ათამაშებდნენ—ქალურად გადააცმევდნენ ან ქალის საქმეს აკეთებინებდნენ და ამრიგად საჯაროდ დასცინოდნენ. „მატიანე ქართლისაჲს" ცნობით, XI ს-ში ასეთი ბ-ით დაუმცირებია *ლიპარიტ IV-ს* სასირეთის ომში დამარცხებული ბაგრატ IV-ის მომხრე დიდებული აბუსერი.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ე ლ ი ძ ე დ., ქართული თეატრის ისტორია უძველესი დროიდან XVIII საუკუნემდე, [თბ., 1965]. *დ. ჯანელიძე.*

**ბას-ტერი** (Basse-Terre), ქალაქი და ნავსადგური კ. ბას-ტერზე (მცირე ანტილის კ-თა ჯგუფი). საფრანგეთის სამფლობელო. გვადელუპის ადმ. ცენტრი. 15,8 ათ. მცხ. (1974). გააქვთ შაქარი, ბანანი, ყავა, კაკაო, ვანილი.

**ბასტია** (Bastiat) ფრედერიკ (30. VI. 1801 — 24. XII. 1850), ფრანგი ბურჟ. ეკონომისტი, *ვულგარული პოლიტიკური ეკონომიის* ერთ-ერთი მთავარი წარმომადგენელი, *ფრიტრედერობის* პროპაგანდისტი. ბ. შრომის და კაპიტალის *ინტერესების ჰარმონიის თეორიის* ერთ-ერთი ავტორია. მხარს უჭერდა „თავისუფალ მეწარმეობას", რ-საც ბურჟ. საზ-ბაში სოც. ჰარმონიის დამყარების მთავარ პირობად მიიჩნევდა. ბ-ს ნაშრომი „მძარცველობის ფიზიოლოგია" ი. ჭავჭავაძემ ქართულად გამოაქვეყნა 1863 ჟურნ. „*საქართველოს მოამბის*" მე-8 ნომერში.

*თხზ.*: Harmonies économiques, P., 1840, nouv. éd., P., 1854 (რუს. თარგმ. — Экономические гармонии, М., 1904); Sophismes économiques, P., 1846, nouv. éd., P., 1854 (რუს. თარგმ. — Экономические софизмы, СПб., 1863).

**ბასტიანი** (Bastian) ადოლფ (26. VI. 1826, ბრემენი, — 2. II. 1905, პორტ-ოფ-სპეინი, კ. ტრინიდადი), გერმანელი ეთნოგრაფი, განათლებით ექიმი. ხელმძღვანელობდა მრავალ სამეცნიერო ექსპედიციას მსოფლიოს ყველა კუთხეში, შეაგროვა უამრავი ეთნოგრ. მასალა. დააარსა ბერლინის ხალხთმცოდნეობის მუზეუმი(1868). თავის კვლევა-ძიებისას უმთავრესად დაინტერესებული იყო შესასწავლი ხალხის სულიერი კულტურით. ფსიქოლოგია მიაჩნდა „მომავლის მეცნიერებად". მისი იდეა, რომ ადამიანთა ფსიქიკის ერთიანობა განაპირობებს ყველა ხალხის კულტურულ ერთიანობას, პროგრესული იყო. მაგრამ ზოგიერთ საკითხში იდეალ. პოზიციებზე იდგა.

**ბასტიენ-ლეპაჟი** (Bastien-Lepage) ჟიულ (1. XI. 1848, დამვილერი, შამპანი, — 10. XII. 1884, პარიზი), ფრანგი ფერმწერი. სწავლობდა პარიზის ნატიფი ხელოვნების სკოლაში (1867-იდან). წერდა გლეხების ცხოვრების ამსახველ რეალისტურ ტილოებს („თიბვა", 1877, ლუვრი, პარიზი), პორტრეტებს, ისტ. ხასიათის სურათებს („ჟანა დ'არკი", 1879, მეტროპოლიტენ-მუზეუმი, ნიუ-იორკი); ზოგჯერ აიდეალებდა რელიგ. პატრიარქალურ ყოფას.


ნ. ბასოვი.

**ბასტილია** (Bastille), ციხესიმაგრე და სახელმწ. საპყრობილე პარიზში (აშენდა 1370–82). XVI ს. ბოლოდან ძირითადად პოლიტ. პატიმართა საპყრობილე იყო. 1717, 1726 წლებში „ბ-ის ტყვე" იყო ვოლტერი. 1789 წ. 14 ივლ. ბ-ის შტურმით დაიწყო საფრ. დიდი რევოლუცია. 1791 ბ., როგორც ფეოდ. აბსოლუტიზმისა და დესპოტიზმის სიმბოლო, დაანგრიეს. მის ადგილზე აღიმართა ობელისკი წარწერით: „აქ ცეკვავენ". 1880-იდან ბ-ის აღების დღე, 14 ივლისი, საფრ. ეროვნ. დღესასწაულად ითვლება. ბ-ის საინტერესო არქივის გადარჩენილი ნაწილი პარიზში, არსენალის ბ-კაში, ინახება. *გ. კილურაძე.*

**ბასტიონი** (ფრანგ. Bastion<გვიანდ. ლათ. Bastillio — ვაგებ სიმაგრეს), ციხესიმაგრის გალავნის კუთხეებში დატანებული ხუთწახნაგა ნაგებობა, საიდანაც ცეცხლს უშენდნენ მოწინააღმდეგეს. პირველად ბ. იტალიაში გაჩნდა XV ს. დასასრულს, XVI ს-ში—რუსეთში. ციხესიმაგრის ბ-ებს ზარბაზნების დასადგმელად ჰქონდა 1 ან 2 მიწაყრილი. ბ-ის წინა მხარეს ეწოდებოდა ფასი, გვერდითა ნაწილებს ფლანკები, ზურგის შიდა მხარეს—გორჟა. ორი მეზობელი ბ-ის ერთმანეთისაკენ მიმართული ნაწილები და მათი შემაერთებელი კედლის მონაკვეთი — კურტინა — ჰქმნიდა ბასტიონის ფრონტს. საქართველოში ზოგიერთ ციხესიმაგრის გალავანს ჰქონდა კუთხეებში იმავე დანიშნულების მრგვალი კოშკები—ბ უ რ ჯ ე ბ ი.

**ბასუტო,** ს უ ტ ო, ლესოთოს სამეფოში, სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის მომიჯნავე რ-ნებში და ნაწილობრივ ბოტსვანის რესპუბლიკაში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 2,8 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ენა—სესუტო, განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახის სამხრ.-აღმ. ჯგუფს. უმეტესობა კათოლიკე და პროტესტანტია, უმცირესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რელიგიას.


ბასტილია და მისი თავდაცვითი ნაგებობანი. 1650.

მთავარი საქმიანობაა მესაქონლეობა (მეცხვარეობა) და მიწათმოქმედება (სიმინდი, ხორბალი). მამაკაცების 80% მუშაობს მაღაროებში და სეზონურ მუშებად სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის პლანტაციებში.

**ბასუტოლენდი,** 1966-მდე დიდი ბრიტ. სამფლობელო აფრიკაში. 1966 ოქტომბრიდან—სახელმწ. *ლესოთო.*

**ბატა** (Bata), რიო-მუნის (ეკვატორული გვინეის კონტინენტური ნაწილი) მთავარი ქალაქი. ნავსადგური გვინეის ყურის (ატლანტის ოკ.) სანაპიროზე. დაახლ. 27 ათ. მცხ. (1968). გააქვთ მერქანი, ყავა, კაკაო, პალმის კაკალი და ზეთი. ცემენტის, ხე-ტყის სახერხი ქ-ნები. აეროდრომი.



ბატალია. როტონდა-მავზოლეუმი «იმპერფეიტა» («დაუმთავრებელი კაპელა»). შენდებოდა XV — XVI სს-ში. არქიტექტორები ჰიუ, ბოიტაკი და სხვ.

**ბატავიის რესპუბლიკა,** რესპუბლიკა ნიდერლანდის ტერიტორიაზე 1795—1806 (სახელი ეწოდა ნიდერ. ტერიტორიაზე მცხოვრები უძველესი ტომის — ბატავების მიხედვით). შეიქმნა 1795 იანვ. ნიდერლანდში საფრ. რესპ. ჯარების შესვლის და ადგილ. მოსახლეობის აჯანყების (იანვ.-მარტი) შედეგად. 1806 ნაპოლეონ ბონაპარტმა ბ. რ. ჰოლანდიის სამეფოდ (იარსება 1810-მდე) აქცია და მეფედ თავისი ძმა ლუი ბონაპარტი გამოაცხადა.

**ბატაისკი,** ქალაქი (1938-მდე სტანიცა) რსფსრ როსტოვის ოლქში. მსხვილი სარკინიგზო კვანძი. დონის როსტოვიდან სამხრით 11 *კმ.* 96 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—48 ათ., 1959 წ.—52 ათ. 1970 წ.—85 ათ.). რკინიგზის ტრანსპორტის საწარმოები, სარემონტო-მექან. და სამონტაჟო ნამზადის ქ-ნები. საშენ მასალათა წარმოება, კვების, მსუბუქი მრეწვ., რკინიგზის ტრანსპორტის ტექნიკუმი.

**ბატაკები,** ინდონეზიაში, კ. სუმატრის ჩრდ. ნაწილში მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 2,9 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ლინგვისტური და ეთნოგრ. თავისებურებებით ბ. იყოფიან 6 ჯგუფად: ტობა-ბატაკები, კარო-ბატაკები, ტიმორი, პაკპაკი, ანგკოლა და მანდაილინგი. ლაპარაკობენ ბატაკურ ენებზე. რელიგია — ისლამი. ტობა-ბ. ნაწილობრივ ქრისტიანები არიან, კარო-ბ. ინარჩუნებენ ტრადიც. რწმენებს. დღემდე შემორჩათ გვაროვნული წყობის ძლიერი გადმონაშთები. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, სიმინდი, ბატატი და სხვ.). განვითარებულია მეთუნეობა, ფეიქრობა, ლითონის დამუშავება, სამშენებლო ხელოვნება, ხეზე კვეთა. XX ს-იდან ვითარდება სასაქონლო-ფულადი ურთიერთობა (ამასთან ინარჩუნებენ ნატურალური მეურნეობის ელემენტებს). ჰოლანდიის მიერ სუმატრის კოლონიზაციის დაწყებიდანვე (XVII ს.) ბ. თავგამოდებით იცავდნენ დამოუკიდებლობას.



ბატალური ჟანრი. ა. კოკორეკინი. «სამშობლოსათვის». პლაკატი. 1942.

*ლიტ.*: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბატალია** (Batalha; საკუთრივ — ს ა ნ ტ ა  მ ა რ ი ა  დ ა  ვ ი ტ ო რ ი ა), პირენეს ნახევარკუნძულის უდიდესი მონასტერი დას. პორტუგალიაში, დაარსდა 1385 ამავე წლის აგვისტოში ესპანეთზე გამარჯვების აღსანიშნავად. მის შემადგენლობაშია: გვიანდ. გოტიკური ეკლესია (1388—1402, არქიტ. აფონსუ დომინგიში), რ-საც სამხრ-იდან მიშენებული აქვს კაპელა, ხოლო ჩრდ-იდან კაპიტულის დარბაზი და სამეფო კლუატრი (1402—38, ინგლ. არქიტ. ჰიუ, უეტიდ წოდებული). საკურთხევლის უკან აღმართულია „მანუელინოს" (მეფე მანუელ I-ის სახელიდან) სტილის როტონდა — მავზოლეუმი „იმპერფეიტა" („დაუმთავრებელი კაპელა", დაიწყო 1434-ში არქიტ. ჰიუმ, 1490-იდან განაგრძეს არქიტექტორებმა ბოიტაკამ, მატეუშ ფერნანდიშმა და სხვ.). მონასტრის სამხრ-ით აღმოცენდა ქ. ბატალია „მანუელინოს" სტილის ეკლესიით (1512, მიაწერენ არქიტ. ბოიტაკს).



ბატალური ჟანრი. ა. კოცებუ. «რუსი ჯარების გადასვლა პანიქსზე, ალპებში». 1860. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**ბატალიონი** (ფრანგ. bataillon,<იტალ. battaglione < battaglia — ბრძოლა), პოლკის, ბრიგადის უმაღლესი ტაქტიკური ქვეგანაყოფი. თუ ბ. უშუალოდ შენაერთის შემადგენლობაში შედის, მაშინ ის დამოუკიდებელი ადმ. ერთეულია და ცალკე ბ. ეწოდება. XIV—XV სს-ში ბ. ეწოდებოდა საბრძოლველად ერთმანეთისაგან გარკვეულ მანძილზე კვადრატულად დაწყობილ ქვეით ან ცხენოსან ნაწილებს. რუსეთში პოლკის ბ-ებად დაყოფა და ცალკე ბ-ების შექმნა XVIII ს-ში დაიწყო.

თანამედროვე მოტომსროლელი (მოტოქვეითი, ქვეითი) ან სატანკო ბ. შედგება 3—4 ასეულისა და სხვადასხვა (ნაღმტყორცნი, ტანკსაწინაღო, მართული რეაქტიული ჭურვების, კავშირგაბმულობის, მზვერავი და სხვ.) ოცეულებისაგან. ბ-ის რიცხობრივი შემადგენლობა სხვადასხვაა. მაგ., აშშ-ის არმიის მოტოქვეით ბ-ში 900-მდე კაცი ირიცხება. სატანკოში — 575, ინგლ. არმიის მოტოქვეით ბ-ში — 800-მდე.

**ბატალოვი** ალექსი ვლადიმერის ძე (დ. 20. XI. 1928, ქ. ვლადიმირი), საბჭოთა მსახიობი და კინორეჟისორი, რსფსრ სახ. არტისტი (1969). 1950 დაამთავრა მოსკ. სამხატვრო თეატრის სკოლა-სტუდია და ჩაირიცხა საბჭ. არმიის ცენტრ. თეატრის დასში. 1953—56 ბ. მოსკ. სამხატვრო თეატრის მსახიობია. ბ-ის მიერ კინოში შესრულებული პირველი როლებია: მუშა ალექსი ჟურბინი („დიდი ოჯახი", 1954) და მძღოლი საშა რუმიანცევი („რუმიანცევის საქმე", 1956). სხვა როლებიდან აღსანიშნავია: პაველ ვლასოვი („დედა" გორკის მიხედვით, 1956), ბორისი („მიფრინავენ წეროები", 1957), გუროვი („მანდილოსანი ფინიით" ჩეხოვის მიხედვით, 1960), ფიზიკოსი გუსევი („ერთი წლის ცხრა დღე", 1962), ექიმი უსტიმენკო („ჩემი ძვირფასი ადამიანი", 1958). დადგა ფილმები: „შინელი" (1960), „სამი ბღენძი" (1966), რ-შიც ბ-მა შეასრულა მუშაით ტიბულის როლი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ბატალოვი** ნიკოლოზ პეტრეს ძე (24. XI. (6. XII), 1899 — 10. XI. 1937), რუსი საბჭოთა მსახიობი. რსფსრ დამს. არტ. (1933). 1916-იდან სიცოცხლის ბოლომდე მოღვაწეობდა მოსკ. სამხატვრო თეატრში და იყო ამ თეატრის საუკეთესო ტრადიციების გამომხატველი. გამოირჩეოდა თანამედროვეობის მახვილი გრძნობით, გმირის ხასიათის ღრმა წვდომის უნარით, სცენური სიმართლით, მომხიბვლელობით, უშუალობით, ტემპერამენტით. მსახიობის ეს თვისებები განსაკუთრებით მკაფიოდ გამოვლინდა მის მიერ შექმნილ ვასკა ოკოროკის (ივანოვის „ჯავშნოსანი 14—69", 1927), პაველ ვლასოვის (კინოფილმი „დედა", 1926), სერგეევის (კინოფილმი „ცხოვრების საგზური", 1931) სახეებში. გარდასახვის ბრწყინვალე ოსტატობის მეოხებით ბ. წარმატებით გამოდიოდა კომედიურ და სატირულ როლებში: ფიგარო (ბომარშეს „ფიგაროს ქორწინება"), ლოპახინი (ჩეხოვის „ალუბლის ბაღი"), სობაკევიჩი (გოგოლის „მკვდარი სულების" მიხედვით) და სხვ. *ე. გუგუშვილი.*

**ბატალური ჟანრი** (<ფრანგ. Bataille — ბრძოლა), სახვითი ხელოვნების ჟანრი, ასახავს ომსა და სამხ. ცხოვრებას. ბ. ჟ-ში მთავარი ადგილი უჭირავს ბრძოლის სცენებსა (მ. შ. საზღვაო) და სამხედრო ლაშქრობებს. მისი მიზანია აღბეჭდოს ომის განსაკუთრებით მნიშვნელოვანი და დამახასიათებელი მომენტი, გადმოსცეს ბრძოლის პათოსი, მებრძოლთა გმირობა, ზოგჯერ კი გახსნას საომარი მოვლენის ისტორიული არსი. ამით ბ. ჟ. *ისტორიულ ჟანრს* უახლოვდება.

ბ. ჟ. ჩამოყალიბდა XVI—XVII სს-ში, მაგრამ ბრძოლებს ხელოვნებაში ჯერ კიდევ უძველეს დროში ასახავდნენ. ძვ. აღმოსავლეთის ქვეყნების (ეგვიპტის, ასურეთის) კედლის მხატვრობასა და რელიეფებში გამოსახული არიან მტერთან მებრძოლი მეფეები ან მხედართმთავრები, ალყაშემორტყმული ქალაქები, ლაშქრობები; ძვ. ბერძნულ ლარნაკწერაში, ტაძართა ფრონტონებსა და ფრიზების რელიეფებზე ასახულია მით. გმირების საბრძოლო მამაცობა. მაღალმხატვრულ დონეზეა ძვ. წ. IV—III სს. მოზაიკა — ალექსანდრე მაკედონელის ბრძოლა დარიოსთან (ჩვენამდე მოღწეულია ამ ნაწარმოების რომაული პირი); ძვ. რომაულ ტრიუმფულ თაღებსა და სვეტებზე ხშირად გამოხატავდნენ იმპერატორთა დაპყრობით ლაშქრობებს. ბრძოლების თემებზეა შექმნილი შუა საუკ. ქსოვილებსა და ხალიჩებზე გამოსახული კომპოზიციები („ბაიეს ხალიჩა", ასახავს ნორმანების მიერ ინგლისის დაპყრობას, დაახლ. 1073—83), ევროპისა და აღმ. ქვეყნების წიგნის მინიატიურები („დასურათებულ მატიანეთა კრებული", მოსკოვი, XVI ს.). განსაკუთრებით აღსანიშნავია ბრძოლის თემატიკისადმი მიძღვნილი კომპოზიციები XV ს. ქართულ მინიატიურულ მხატვრობაში (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწ. ინ-ტი, H, 1165), მხატვარი-მინიატიურისტი საქმის ცოდნითა და მაღალი პროფ. ოსტატობით გადმოგვცემს ცხენოსანთა ბრძოლას, ალყაშემორტყმულ სიმაგრეებს, ლაშქრობებს, მებრძოლთა ცხოვრებას, დასჯის ეპიზოდებს და სხვ.; ბრძოლის სცენები ზოგჯერ ხატებზედაც გვხვდება. ბატალური კომპოზიციები ხშირადაა გამოსახული რელიეფებზე ჩინეთსა და კამბოჯაში, ინდ. კედლის მხატვრობაში, იაპ. ფერწერაში. ბრძოლის თემის რეალისტურად გამოსახვა პირველად აღორძინების ეპოქის იტალ. მხატვრებმა სცადეს [პაოლო უჩელო (1397—1475), პიერო დელა ფრანჩესკა (1416 ან 1420—1492)]. ღრმა იდეური შინაარსი ჩააქსოვა ლეონარდო და ვინჩიმ „ანგიარის ბრძოლის" ფრესკისათვის (1503—06) შესრულებულ კარტონებში. მხატვარმა დიდი ოსტატობით გვიჩვენა გააფთრებული, სასტიკი შეტაკება და ძმათა შორის ომის „მხეცური უგუნურება". ასევე დიდი ოსტატობითა და რეალისტურადაა ასახული ბრძოლის სურათი მიქელანჯელოს კარტონზე „კაშინის ომი" (1504—06). ტიციანმა ბრძოლის სცენებში რეალური გარემო შეიტანა (ე. წ. „ბრძოლა კადორთან", 1537—38,), ტინტორეტომ კი ბატალურ კომპოზიციებში მებრძოლთა მრავალრიცხოვანი მასა შეიყვანა („ბრძოლა განთიადზე", დაახლ. 1585). XVII ს. ბ. ჟ-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა ფრანგი ჟ. კალოს ოფორტებში დამპყრობთა სისასტიკის მხილებამ, ესპ. ველასკესის სურათში „ბრედას ჩაბარება" (1634—35) ომების სოც.-ისტ. მოვლენათა არსის ახსნამ, ფლამანდელი პ. პ. რუბენსის ბატალური ტილოების დრამატულმა მგზნებარებამ. უფრო მოგვიანებით ბ. ჟ-ში მუშაობენ პროფესიონალი ბატალისტ-მხატვრები, ჩნდება

ბატალური სურათების პირობით-ალეგორიულ კომპოზიციათა ტიპები. XVIII ს-ში ოფიციალურ ბატალურ სურათებს დაუპირისპირდა სამხ. ყოფისა და ლაშქრობათა რეალისტურად ამსახველი ნამუშევრები (ა. ვატო საფრანგეთში, უფრო მოგვიანებით ამერიკელები ბ. უესტი, ჯ. ს. კოპლი, ჯ. ტრამბალი), რ-თაც საომარ ეპიზოდებში უშუალო, ცოცხალი დაკვირვების შედეგად დანახული დეტალები და გულწრფელი პათოსი შეიტანეს; ამავე პერიოდში ყალიბდება რუს. პატრ. ბ. ჟ. (მ. ლომონოსოვის სახელოსნოში შესრულებული მოზაიკა „პოლტავის ბატალია“, მ. ივანოვის აკვარელები). საფრ. დიდი რევოლუციისა და ნაპოლეონის ომების გავლენით ფრანგი ა. გროს, გერმ. მხატვრების ა. ადამისა და პ. ჰესის დოკუმენტური სურათების გვერდით იქმნება თ. ჟერიკოს ფსიქოლოგიურად მართალი სახეები, დრამატულად და რეალისტურად აისახა ესპანელთა ბრძოლა ფრანგ დამპყრობელთა წინააღმდეგ გოიას ფერწერასა და გრაფიკაში. ისტორიზმი, პროგრ. რომანტიზმის ნიშნები მკაფიოდ მჟღავნდება ე. დელაკრუას ბატალურ-ისტ. სურათებში, რ-ებშიც დიდი ოსტატობითა და პათოსითაა გადმოცემული ომის დრამატიზმი. რუს. მხატვრობაში ჯერ კიდევ ძლიერი იყო პირობითი და იდეალიზებული ბატალური სურათები, რ-ის დაძლევა ვერც კ. ბრიულოვმა შეძლო („ფსკოვის ალყა“, 1839—43).

XIX ს. II ნახევარსა და XX ს. დასაწყისში რეალიზმის განვითარებამ ბ. ჟ-ში ჟანრული, ნაწილობრივ ფსიქ. საწყისების გაძლიერება გამოიწვია. რუსეთში ვითარდება საზღვ. ბ. ჟ-ის ხელოვნება (ი. აივაზოვსკი, ა. ბოგოლიუბოვი). ბ. ჟ-ის ტრად. სქემებს გაბედულად ამსხვრევს ვ. ვერეშჩაგინი. მისი ტილოები უშუალო და დამაჯერებელია. პერედვიჟნიკების რეალიზმმა გავლენა მოახდინა აკადემიურ ბ. ჟ-ზე, განსაკუთრებით ფ. ა. რუბოს შემოქმედებაზე.

XX ს-ში სოც. და ეროვნ.-განმათ. რევოლუციებმა და ომებმა შეცვალა ბ. ჟ-ში დაკანონებული პრინციპები. ბურჟუაზიულ, განსაკუთრებით კი ფაშისტურ ქვეყნებში, ბატალურმა კომპოზიციებმა შოვინისტური ხასიათი მიიღო. მილიტარიზმის აპოლოგიის საწინააღმდეგოდ ბელგ. ფ. მაზერელმა, გერმ. კ. კოლვიცმა და ო. დიქსმა, ინგლ. ფ. ბრენგვინმა, მექს. ხ. კ. ოროსკომ თავისი შემოქმედებით პროტესტი გამოუცხადეს იმპერიალ. ომებსა და ძალადობას.

საბჭ. ხელოვნებაში ბ. ჟ. დიდად განვითარდა. იგი ასახავს სამშობლოს დაცვის, არმიისა და ხალხის ერთიანობის იდეას, მიზნად ისახავს გამოამჟღავნოს ომების კლასობრივი ხასიათი. საბჭ. ბატალისტმხატვრებმა პირველ პლანზე დააყენეს საბჭ. მებრძოლი-პატრიოტის გმირული სახე, მისი მამაცობა და სიმტკიცე, გამარჯვებისაკენ სწრაფვა, სამშობლოს სიყვარული. ასპარეზზე გამოდიან მ. გრეკოვი, მ. ავილოვი, თ. ბოგოროდსკი, პ. შუხმინი, კ. პეტროვ-ვოდკინი, ა. დეინეკა, გ. სავიცკი. ქართველ ბატალისტთა ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია გ. გაბაშვილის („ხევსურთ ბრძოლა“, „შატილის დაცვა“, „იერიში“) და ვ. სიდამონ-ერისთავის („კრწანისის ბრძოლა“, „გიორგი სააკაძე მარაბდის ბრძოლის შემდეგ“) სურათები. ბ. ჟ-მა განსაკუთრებული მნიშვნელობა მოიპოვა დიდი სამამულო ომის დროს. ომის თემებზე შექმნილ პლაკატებსა და საფრონტო გრაფიკაში კარგად ჩანს საბჭ. ბატალისტების ა. დეინეკას, კუკრინიკსების, ი. თოიძის, აგრეთვე მ. გრეკოვის სახ. სამხ. მხატვართა სტუდიის წევრების (პ. კრივონოგოვი და სხვ.) მისწრაფება: გამოიყენონ ბ. ჟ-ის ყველა მიღწევა და ახ. ძალით გამოავლინონ თავდაცვითი, სამართლიანი ომის პათოსი. საბჭ. ბ. ჟ-ის ამოცანაა საომარი მოქმედების ფართო, ისტორიულად მართალი დახასიათება (განვითარდა *პანორამისა* და *დიორამის* ხელოვნება), მშვიდობიან პერიოდში არმიის, ფლოტის, სამხ. საჰაერო ძალების საბრძოლო მზადყოფნის ჩვენება, მხედართმთავრების, ოფიცრების, რიგითი მებრძოლების კონკრ. ფსიქოლ. სახეების შექმნა.

განმათავისუფლებელ ბრძოლებს ასახავს მრავალი თანამედროვე მხატვრის შემოქმედება (მ. ლინგნერი გდრ-ში, რ. გუტუზო იტალიაში, დ. სიკეიროსი მექსიკაში). ბატალურ თემას ეძღვნება თანამედროვე ქართველ მხატვართა (ს. მაისაშვილის, კ. მახარაძის და სხვ.) ტილოები.

*ლიტ.*: Бродский В., Советская батальная живопись, Л.—М., 1950; Садовень В. В., Русские художники баталисты XVIII—XIX веков, М., 1955; Шервашидзе Л. А., К вопросу о средневековой грузинской светской миниатюре, Тб., 1964.

ილუსტრაცია —იხ. ჩანართი, გვ. 161.


ლეონარდო და ვინჩი. „ანგიარის ბრძოლა.“ 1503—06. ჟ. ედელინკის გრავიურა.

**ბატამბანგი,** ქალაქი კამბოჯაში, ბატამბანგის პროვ. ადმ. ცენტრი. 40 ათ. მცხ. (1966). გაშენებულია ტონლე-საპის ტბის დასავლეთით, პნომპენ-—ბანგკოკის (ტაილანდი) რკინიგზის ხაზზე. ბრინჯის წმენდა და გატანა.

**ბატანგასი** (Batangas), ქალაქი და ნავსადგური ფილიპინებზე, კ. ლუსონის სამხრ.-დას. ნაწილში, ბატანგასის ყურეში. ბატანგასის პროვ. ადმ. ცენტრი. 115,7 ათ. მცხ. (1972). რკინიგზის სადგ.; სას.-სამ. რ-ნის (ბრინჯი, შაქრის ლერწამი, ქოქოსის პალმა) სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო (აბრეშუმის, ბამბის ქსოვილები, საღებავები), ხის დასამუშ. მრეწვ. საწარმოები.

**ბატარეა** (სამხ.) (ფრანგ. Batterie< Battre — დარტყმა), ძირითადი საცეცხლე საარტ. ქვეგანაყოფი. არსებობს ცალკე ბ-ები (პოლკის ბ., სანაპირო არტილ. ბ.) და საარტ. დივიზიონის (პოლკის) შემადგენლობაში შემავალი ბ-ები. თავდაპირველად სიტყვა „ბ.“ აღნიშნავდა სხვადასხვა რაოდენობის ქვემეხების ტაქტიკურ გაერთიანებას (მაგ., ფრანგების ასქვემეხიანი ბ. 1809 ვაგრამის ბრძოლაში). რუსეთში ბ. როგორც ცალკე საშტატო საცეცხლე ერთეული 1833 გამოიყო. თანამედროვე არმიების ბ-ში შედის 2—3 საცეცხლე ოცეული, მართვის ოცეული (ათეული) და 2—6 ქვემეხი (ნაღმსატყორცნი) ან 4—6 დანადგარი. ბ. ეწოდება აგრეთვე ტოპოგრ., ბგერათმზომ და ოპტ. დაზვერვის ქვეგანაყოფებს. არსებობს ასევე მართვის, საპარკო, სასწავლო და სხვა ბ-ებიც.

**ბატარეა,** ერთი ტიპის ხელსაწყოების, აპარატების, მოწყობილობების გაერთიანებით მიღებული სისტემა ან დანადგარი, რ-თა მიზანია ერთობლივი ეფექტური მუშაობა. ცნობილია საკოქსე, რადიატორის, მაცივებელი და სხვა ბ-ები; ელექტროტექნიკაში დენის ქიმ. წყაროების, თერმოელემენტების ან ფოტოელემენტების (იხ. *თერმოელექტრული გენერატორი* და *ფოტოელექტრონული გენერატორი*) შეერთებით მიიღება უფრო მეტი სიდიდის დენის წყაროს ძაბვა (მიმდევრობითი შეერთებისას), დენის ძალა ან ტევადობა (პარალელური შეერთებისას), ვიდრე ცალკეული ელემენტებისაგან.

**ბატასინი** (Mergus), ფრინველების გვარი *ბატისნაირთა* რიგისა. აქვთ გრძელი, დაკბილულკიდეებიანი ნისკარტი. ფეხის წინა თითები აპკითაა შეერთებული, უკანაზე ტყავისებრი ფარფლი აქვთ, კარგად ცურავენ და ყვინთავენ. ბ-ის გვარი აერთიანებს 7 სახეობას, რ-თაგან სსრკ-ში გავრცელებულია 4. საქართველოში ბ. ყველგან გვხვდება, განსაკუთრებით მიმოფრენის დროს. ბინადრობენ მტკნარ, გამდინარე წყალსატევებთან. ბუდობენ მიწაზე, კლდის ნაპრალებში, ქვებს შორის და ფუღუროში. იკვებებიან თევზით, იშვიათად წყლის მწერებითა და მოლუსკებით. აქვთ მცირე სარეწაო მნიშვნელობა — იყენებენ მათ ღინღლს და ბუმბულგაცლილ ტყავს.


დიდი ბატასინი.

**ბატატი,** ტკბილი კარტოფილი (Ipomoea batatas), აბილილის გვარის გორგლიანი მცენარე ხვართქლასებრთა ოჯახისა. ტროპ. ქვეყნებში მოჰყავთ მრავალწლოვან, ხოლო სუბტროპიკულში ერთწლოვან კულტურად. აქვს 1—5 *მ* სიგრძის გართხმული ღერო, ფოთოლი მთლიანი და თათისებრ დაყოფილია. ყვავილი ვარდისფერი ან თეთრი. ნაყოფი ოთხთესლიანი კოლოფია. ბ-ის ფესვები ვეგეტაციის დასასრულს წარმოქმნის სხვადასხვა ფორმისა და შეფერილობის გორგლს, რ-იც მომწიფებისას შეიცავს 24—28% სახამებელსა და შაქარს. გორგლი იწონის 200 *გ*-იდან 3 *კგ*-მდე. ბ-ის სამშობლოა მექსიკა და ცენტრ. ამერიკა. ფართოდაა გავრცელებული ინდოეთში, ინდონეზიაში, ჩინეთში, იაპონიაში, ესპანეთში, იტალიასა და აშშ-ში. სსრკ-ში მოჰყავთ თურქმენეთსა და საქართველოში — მხოლოდ საცდელ ნაკვეთებზე. ბ-ის გორგლს იყენებენ საჭმელად, ამზადებენ კონსერვს, ფქვილს, სახამებელს, ბადაგს, მიწისზედა ნაწილი პირუტყვის საუკეთესო საკვებია.


ბატატი.

**ბატები,** იხვისებრთა ოჯახის ფრინველები ბატისნაირთა რიგისა. წონა 6 *კგ*-მდე აღწევს, სიგრძე 60—100 *სმ*. შედარებით მაღალი ფეხები უფრო სასიარულოდაა მომარჯვებული, ვიდრე საცურაოდ. ბ. ძირითადად იკვებებიან ხმელეთზე ან წყალმარჩხში მცენარეთა ფოთლით, ყლორტებით, ბოლქვებით, თესლით, მოლუსკებით, მცირე ზომის კიბოსნაირებითა და სხვ. ბუდობენ მიწაზე ან კლდის ნაპრალებში. დებენ 5—8 კვერცხს. კრუხობს დედალი, ხოლო ჭუკების აღზრდაში მონაწილეობს მამალიც. სსრკ-ში გვხვდება 5 გვარის 8 სახეობა. მ. შ. აღსანიშნავია რუხი ბ. (Anser anser), მეკალოე ბ.



ბატები: 1 — რუხი ბატი; 2 — შიშველშუბლა; 3 — ინდური ბატი; 4 — მეკალოე; 5 — თეთრი ბატი; 6 — მშრალნისკარტა.

(A. fabalis), წრიპინა ბ. (A. erythopus), თეთრშუბლა ბ. (A. albifrons), რ-ებიც გვხვდება საქართველოში. მშრალცხვირა ბ. (A. cygnoides), მთის ბ. (Eulabeia indica) გვხვდება პამირზე, ტიან-შანზე, ალთაიზე; თეთრი ბ. (A. coerulescens) გავრცელებულია ვრანგელის კ-სა და არქტიკულ ამერიკაში. ყველა ბატი სარეწაო მნიშვნელობისაა.

შ ი ნ ა უ რ ი  ბ ა ტ ი ს წინაპარია გარეული რუხი ბ. გარეგნული და ანატ. ნიშნების მიხედვით მათ შორის დიდი მსგავსებაა.' წელიწადში ერთი ბ. ჩეკს 20—25 ჭუჭულს, რ-ებიც გასუქების შემდეგ 100 *კგ*-მდე ხორცს იძლევიან. ბ. გაზაფხულსა და შემოდგომაზე 30 — 40 კვერცხს დებს, ზოგიერთი ჯიშისა — 100-მდე. სანაშენედ გამოიყენება საშუალოდ 4—5 წელი, მაქსიმალურად 6 წლამდე. სახორცედ იკვლება 6 თვისა, როცა უკვე 3—4 *კგ* იწონის. ზრდასრული მამალი ბ-ის წონაა 5 — 6 *კგ*, მაქს. 12 *კგ*-მდე, დედლისა 4—5 *კგ*, მაქს. 10 *კგ*-მდე. აქვს მაღალხარისხოვანი ხორცი და ქონი, აგრეთვე თივთიკი და ბუმბული. ქონი ნაკლავის 30—35%-ს შეადგენს, მას მაღალი საგემოვნო თვისებები აქვს, იყენებენ კულინარიაში, მედიცინაში (მოყინულობის სამკურნალოდ). ზოგ ქვეყანაში (უნგრეთი, პოლონეთი, საფრანგეთი და სხვ.) განვითარებულია ბ-ის ღვიძლის სპეციალიზებული წარმოება. მისგან ამზადებენ კერძებსა და კონსერვებს. ბ-ის მოშენება იაფი ჯდება, ვინაიდან საკვებად გამოიყენება სილოსი, კარტოფილი, ძირხვენები, საძოვრული ბალახი და სხვა მწვანე მასა, რაც ამცირებს ულუფაში ძვირადღირებული კონცენტრატული საკვების საჭიროებას. ზრდასრული ბ-ის სადღეღამისო ულუფას შეადგენს (გრამობით 1 ფრთაზე): მარცვალი 215, კოპტონი და შროტი 30, წვნიანი და მწვანე საკვები 200—350, ბალახის ფქვილი 70, საფუარი 2, ცარცი და ნიჟარა 2—3, ძვლის ფხვნილი 2—3, სუფრის მარილი 1,5—2.

სსრკ-ში ბ-ის ადგილ. მაღალპროდუქტიული ჯიშებია: ხოლმოგორული, არზამასული, მსხვილი ნაცარა, ფსკოვური, ტულური, რომენული, ურალური, ლიტვური, ქართული და სხვ. უცხოეთიდან შემოყვანილია: ტულუზური, რუანული (საფრანგეთი), პომერანული, ემდენური (გერმანია), თეთრი ბულგარული, კანადური და სხვ.

საქართველოში ბ-ის მოშენებას ძველთაგანვე მისდევდნენ. ამჟამად განსაკუთრებით გავრცელებულია ბოგდანოვკის, ასპინძის, დმანისის, ახალქალაქის, ახალციხის რ-ნებში. ბ-ს აშენებენ წყალსაცავებით მდიდარ ადგილებში, მეტწილად, სადაც მდელო, მინდორი და სხვ. საბალახოა.

*ლიტ.*: ა ნ თ ა ძ ე  ნ., მეფრინველეობა, თბ., 1966; Сельскохозяйственная птица, под ред. Э. Э. Пенионжкевича, т. 1, М., 1962. *ნ. ანთაძე.*


კ. ბატიუშკოვი.


პ. ბატიცკი.


ბატკანძერი.

**ბატეთის ტბა,** ტბა ქარელის რ-ნში, თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, ბატეთისწყლის ხეობაში (მდ. ძამის აუზი). ზ. დ. 1313 *მ*. ზედაპირის ფართ. 0,02 *კმ*$^2$, აუზის ფართ. 5 *კმ*$^2$, უდიდესი სიღრმე 12 *მ*. ბ. ტ. გაჩნდა კლდეზვავისაგან მდ. ბატეთისწყლის შეგუბების შედეგად. გამდინარეა. გარშემორტყმულია შერეული ტყით. *ი. აფხაზავა.*

**ბატეკე,** ზაირში, კონგოს სახალხო რესპუბლიკასა და გაბონის რესპუბლიკაში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. დაახლ. 1000 ათ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ს ენა — კიტეკე, განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახს. უმეტესობა ინარჩუნებს ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა ტროპ. მიწათმოქმედება (მანიჰოტი, პარკოსნები), თევზჭერა, ნაყოფის შეგროვება. ბ-ს ნაწილი მუშაობს ზეთოვანი პალმის პლანტაციებში, ქ. კინშასასა და ბრაზავილის საწარმოებში.


ქართული ბატი.

**ბატენბერგი** (Battenberg) ალექსანდრე (5. IV. 1857, ვერონა, — 17. XI. 1893, გრაცი), ბულგარეთის მთავარი (1879—86). ხელისუფლება მიიღო რუს. იმპ. ალექსანდრე II-ის დახმარებით და დიდ სახელმწიფოთა თანხმობით. ტახტზე ასვლის შემდეგ ატარებდა რეაქციულ პოლიტიკას. 1881 წ. 27 აპრ. (9 მაისს) მოახდინა სახელმწ. გადატრიალება და გააუქმა ტირნოვოს 1879 კონსტიტუცია. ბ-ის ცდამ, ექცია ბულგარეთი ავსტრია-გერმანიის დასაყრდენად ბალკანეთში, რუს. მთავრობის უკმაყოფილება გამოიწვია. 1886 წ. 9 (21) აგვ. ბულგარელმა რუსოფილმა ოფიცრებმა ბ. დააპატიმრეს, უარი ათქმევინეს ტახტზე და დაატოვებინეს ბულგარეთი.

**ბატენკოვი** გაბრიელ სტეფანეს ძე [25. III. (5. IV). 1793, ტომსკი, — 29. X. (10. XI). 1863, კალუგა], დეკაბრისტი. სამამულო ომის (1812) და საზღვარგარეთის ლაშქრობების (1813—14) მონაწილე, პოდპოლკოვნიკი. მ. *სპერანსკის* უახლოესი თანაშემწე ციმბირის მართვა-გამგეობის საქმეში, სამხ. დასახლებათა საბჭოს წევრი ა. არაქჩეევის მმართველობის დროს, 1825 ნოემბ. ბ. დეკაბრისტების ჩრდ. საზ-ბის წევრი გახდა. აქ იგი დემოკრ. ფრთას მიემხრო. მონაწილეობდა 1825 წ. 14 დეკ. აჯანყების გეგმის შემუშავებაში. მოითხოვდა აჯანყებაში ხალხის მასების ჩაბმას და გაბედულ მოქმედებას. გამოძიებაზე წარადგინა განცხადება, სადაც აღიარა, რომ ფარული საზ-ბის წევრი იყო და იზიარებდა მის გეგმებს. ბ. წერდა, რომ 14 დეკ. გამოსვლა იყო „არა აჯანყება... არამედ რუსეთში პირველი პოლიტიკური რევოლუციის ცდა". 1826-იდან იჯდა პეტრე-პავლეს ციხესიმაგრის განმარტოებულ საკანში. 1846-იდან ტომსკში გადაასახლეს. ამნისტიის შემდეგ (1856) კალუგაში ცხოვრობდა. მას ეკუთვნის ორიგინ. ნაშრომები სახ. მეურნეობის, სამართლის, ეთნოგრაფიის და სხვ. საკითხებზე, წერდა ლექსებს, კრიტ. სტატიებს.

*ლიტ.*: Восстание декабристов. Материалы, т. 8, М.—Л., 1925.

**ბატვა** (ბანტუ ენაზე — პატარა ადამიანები), დას. ტროპიკულ აფრიკაში — რუანდაში და ზაირში (ტანგანიიკის ტბის დას. სანაპიროზე) მცხ. პიგმეების ტომები. რაოდ. რამდენიმე ათეული ათ. კაცი. ლაპარაკობენ მეზობელი *ბანტუ* ტომების ენებზე. ინარჩუნებენ ტრად. რწმენებს. წარსულში მთავარი საქმიანობა იყო ნადირობა და შემგროვებლობა, ახლა — ქირაზე მუშაობა და ხელოსნობა (მეთუნეობა).

*ლიტ.*: Народы Африки, М., 1954.

**ბატი,** ტ ი კ ა ლ ი, ფულის ერთეული ტაილანდში, შეიცავს 100 სატანგს. ოქროს შემცველობა 0,0393516 გ. შემოღებულია 1928 წ. 1974 წ. 1 იანვ. კურსით 1 ამერ. დოლ. 20,80 ბ-ს უდრის.

**ბატიკალოა,** ქალაქი და ნავსადგური შრი ლანკის რესპუბლიკაში. 24 ათ. მცხ. (1968). გაშენებულია ლაგუნაში მდებარე კუნძულზე, კ. შრი ლანკის აღმ. სანაპიროსთან, რ-საც უკავშირდება რკინიგზით (ხიდი, ჯებირი, ბორანი). სას.-სამ. რ-ნის (ბრინჯი, ქოქოსის პალმა) ცენტრი. თევზჭერა. მეტეოროლ. ობსერვატორია.

**ბატისნაირნი,** ფ ი რ ფ ი ტ ნ ი ს კ ა რ ტ ი ა ნ ე ბ ი (Anseriformes), მცურავი ფრინველების რიგი. შედის ორი ოჯახი: *პალამიდეები* და *იხვისებრნი*.

**ბატისტა ი სალდივარი** (Batista. y Zaldivar) რუბენ ფულხენსიო (დ. 16. I. 1901, ბანესი), კუბის სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე, გენერალი. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1921-იდან მსახურობდა არმიაში. 1933 მეთაურობდა ე. წ. „სერჟანტთა შეთქმულებას". 1934 იანვ. მოახდინა სახელმწ. გადატრიალება და 1940-მდე იყო კუბის ფაქტობრივი დიქტატორი, ხოლო 1940—44 პრეზიდენტი. 1944 არჩევნებში დამარცხდა და კუბიდან წავიდა. 1944—47 აშშ-ში ცხოვრობდა. 1947 სამშობლოში დაბრუნდა, 1952 წ. 10 მარტს აშშ-ის იმპერიალისტური წრეების დახმარებით კუბაზე სამხ. გადატრიალება მოაწყო. იმავე წლის აპრილში გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან, აკრძალა პროგრ. ორგანიზაციები და დაამყარა ტერორისტული დიქტატურა. 1954 „აირჩიეს" პრეზიდენტად. კუბა მან ფაქტობრივად აშშ-ის მონოპოლიებს დაუმორჩილა. 1956 ბ-ს რეჟიმის წინააღმდეგ დაწყებული შეიარაღებული ბრძოლა სახ. რევოლუციის გამარჯვებით (1959 წ. 1 იანვ.) დამთავრდა. ბ. კუბიდან გაიქცა.

**ბატისტი,** თხელი, ნახევრად გამჭვირვალე, სელის ან ბამბის ტილოს ხლართებიანი ქსოვილი. არის გათეთრებული, მერსერიზებული (იხ. *მერსერიზაცია*), სადა ან დაჩითული. ბ. მიიღება მაღალი ნომრის (წმინდად გრეხილი) ნართისაგან. იყენებენ ძირითადად თეთრეულისათვის. ბ-გან ამზადებენ აგრეთვე *კალკს*.

**ბატისტინი** (Battistini) მატია [27. II. 1856, რომი, — 7. XI. 1928, კონტილიანო (რიეტი)], იტალიელი მომღერალი (ბარიტონი). დაამთავრა რომის უნ-ტის სამედიცინო ფაკ-ტი. სიმღერას სწავლობდა ე. ტერციანისა და ვ. პერსიკინის ხელმძღვანელობით. 1878 რომში შედგა ბ-ს დებიუტი დონიცეტის ოპერაში „ფავორიტი ქალი" (ალფონსი). მღეროდა იტალ. სხვადასხვა თეატრებში, რუსეთში (პირველად 1893), ინგლისში, საფრანგეთში, გერმანიაში, ავსტრიაში, არგენტინაში, ბრაზილიაში და სხვ. ბ-ს მნიშვნელოვანი პარტიებია: დონ ჟუანი (მოცარტის „დონ-ჟუანი"), ესკამილიო (ბიზეს „კარმენი"), რიგოლეტო, იაგო (ვერდის „რიგოლეტო" და „ოტელო"). რუსეთში გასტროლებზე წარმატებით მღეროდა აგრეთვე ონეგინის (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი"), დემონის (რუბინშტეინის „დემონი"), რუსლანის (გლინკას „რუსლან და ლიუდმილა") პარტიებს. ბ. *ბელკანტოს* ბრწყინვალე ოსტატი იყო.

**ბატიური,** სოფელი ქარელის რ-ნში (ქარელის სადაბო საბჭო), საცხენისის მთის (თრიალეთის ქედი) ჩრდ. კალთაზე, მდ. ორბოძალისწყლის (ძამის შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1120 *მ*, ქარელიდან 17 *კმ*. ქარელის კოლ-ბა (მეხილეობა, მემინდვრეობა, მეჭარხლეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. იმერხევში (3 *კმ*).

**ბატიუშკოვი** კონსტანტინე ნიკოლოზის ძე [18 (29). V. 1787, ვოლოგდა, — 7(19). VII. 1855, იქვე], რუსი პოეტი. ლექსების წერა 1802-იდან დაიწყო. მისი შემოქმედება მრავალფეროვანია და წინააღმდეგობრივიც. ბ. არ ჩაბმულა 1810-იანი წწ. პროგრ. საზ. მოძრაობაში, მაგრამ მძაფრი სარკაზმით აკრიტიკებდა ფეოდ. არისტოკრ. ტრადიციებს („ხილვა ლეთეს ნაპირებზე", 1809 და სხვ.), ეტრფოდა დამოუკიდებელი პიროვნების იდეალს („ჩემი პენატები", 1814 და სხვ.), გამოსავალს ეძებდა ხან მატერიალიზმში (მის მსოფლმხედველობაზე დიდი გავლენა მოახდინა ფრანგულმა განმანათლებლობამ), ხან რელიგიაში; იგი იყო ლაღი ცხოვრების მოტრფიალე პოეზიის, რუსეთში „მსუბუქ პოეზიად" წოდებული ჟანრის, ფუძემდებელი („მხიარული საათი", 1810; „ბაკქანტი", 1817 და სხვ.) და უიმედობით გამსჭვალული ელე-

გიების ავტორიც („განშორება“, 1812—13; „მეგობრის აჩრდილი“, 1814; „ჩემი გენია“, 1815; „მომაკვდავი ტასი“, 1817; „მელქისედეკის ნათქვამი“, 1821). სულით დაავადების შემდეგ ბ-ის შემოქმედებაში შეიჭრა რელიგ. მოტივები. მაგრამ რუს. ლიტ-რის ისტორიაში იგი მაინც დარჩა მკაფიო, ნათელ მოვლენად, რ-მაც თავისი ღრმა ლირიზმითა და მაღალმხატვრული ფორმით სტიმული მისცა კლასიკური, კერძოდ, ა. პუშკინის, პოეზიის განვითარებას.

*თხზ.*: Полн. собр. стихотворений, М.—Л., 1964.

*ლიტ.*: დანელია ს., ნეოკლასიციზმი. ნ. გნედიჩი და კ. ბატიუშკოვი, მის წგნ.: ნარკვევები XIX ს. რუსული ლიტერატურის ისტორიიდან, თბ., 1959; რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1962.
*ვ. ნათაძე.*

**ბატიცკი** პავლე თედორეს ძე [დ. 14 (27). VI. 1910, ხარკოვი], საბჭ. კავშირის მარშალი (1968). საბჭ. კავშირის გმირი (1965 წ. 7 მაისი). სკკპ წევრი 1938-იდან. 1929 დაამთავრა საკავალერიო სკოლა, 1938 — ფრუნზეს სახ. სამხ. აკად., 1948 — გენშტაბის სამხ. აკადემია. დიდი სამამულო ომის დაწყებამდე მეთაურობდა ესკადრონს, მუშაობდა გენშტაბში; ომის დროს (1941 ივნ.-1943 ივლ.) იყო ჩრდ.-დას. ფრონტზე მსროლელი დივიზიის შტაბის უფროსი და მეთაური, შემდეგ ვორონეჟის, უკრ. I და II და ბელორ. I ფრონტებზე 73-ე და 128-ე მსროლელი კორპუსების მეთაური. მონაწილეობდა უკრ., ბელორ., მოლდ. განთავისუფლებაში, გერმ. ფაშისტური ჯარების განადგურებაში აღმ. პრუსიაში, ბერლინის აღებასა და პრაღის განთავისუფლებაში. 1965-იდან სსრკ შეიარაღებული ძალების გენშტაბის უფროსის პირველი მოადგილე. 1966 ივლ-იდან ქვეყნის ჰაერსაწინააღმდეგო თავდაცვის ჯარების მთავარსარდალი და სსრკ-ის თავდაცვის მინისტრის მოადგილე. 1961-იდან სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი, 1966-იდან სკკპ ცკ-ის წევრი. სსრკ VI — VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბატკანძერი,** კრავიჭამია (Gypaëtus barbatus), მტაცებელი ფრინველი შავარდნისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძე 110 *სმ*. აღწევს, ფრთების შლილი — 270 *სმ*-მდე. თავი და მუცლის მხარე მოყვითალო ან მოთეთროა, ზურგი — მოშავო. ბ-ს ნისკარტის ქვემოთ ჯაგრისებრი ბუმბული — „წვერი“ აქვს. გავრცელებულია სამხრ. ევრ., აზიისა და აფრ. მთებში. სსრკ-ში გვხვდება კავკ., შუა აზიის, ალთაისა და საიანის მაღალმთიანეთში; საქართველოში — კავკასიონზე და სამხრ. მთიანეთში (4800 *მ*-მდე ზ. დ.). ბუდობს კლდის ნაპრალებში. დებს ერთ კვერცხს. კრუხობა გრძელდება 54 დღე. ძირითადად მძორით იკვებება. *ა. ჯანაშვილი.*

**ბატლერი** (Butler) სემიუელ (8. II. 1612, სტრენშემი, — 25. IX. 1680, ლონდონი), ინგლისელი პოეტი-სატირიკოსი. მისი უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებია პაროდიული პოემა „ჰიუდიბრესი“ (ნაწილი 1—3, 1663—78), რ-იც პურიტანიზმის წინააღმდეგაა მიმართული. პოემის გმირის — პრესვიტერიანი რაინდის ჰიუდიბრესის და ინდეპენდენტი აზნაურის რალფოს სახეები დონ კიხოტისა და სანჩო პანსას თავისებურ, რესტავრაციის დროინდელ ანალოგიას წარმოადგენენ.

**ბატლერი** (Butler) სემიუელ (4. XII. 1835, ლენგარი, — 18. VI. 1902, ლონდონი), ინგლ. მწერალი. ავტორია სატირული თხზულებებისა „ერიჰუონი“ (ანაგრამა ინგლ. სიტყვისა „არსად“, 1872) და „დაბრუნება ერიჰუონში“ (1901). მისი „ტბა კეთილი“ (1873) კლერიკალური იდეალების ირონიული აპოლოგიაა, მაგრამ იმდენად შენიღბული, რომ თხზულება ერთხანს ქრისტ. დოგმების სერიოზულ დაცვად მიიჩნიეს. ბ-ს სახელი გაუთქვა სიკვდილის შემდეგ გამოქვეყნებულმა ავტობიოგრ. რომანმა „გზა ყოველისა ხორცისა“ (1903), რ-შიც აღზრდის ტრად. პრინციპები მძაფრი სატირის ობიექტადაა ქცეული.

**ბატლიე ი ორდონიესი** (Batlle y Ordóñez) ხოსე (21. V. 1856, მონტევიდეო,— 20. X. 1929, იქვე), ურუგვაის სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე. 1886 დააარსა გაზეთი „ელ დია“ („El dia“), რ-იც მხარს უჭერდა ბურჟ. დემოკრ. რეფორმებს. 80-იან წლებში სათავეში ჩაუდგა „კოლორადოს“ პარტიას (XX ს. დასაწყისიდან—ბატლიისტური პარტია). 1903—07 და 1911—15 იყო ურუგვ. პრეზიდენტი. ხელს უწყობდა სახელმწ. კაპიტალიზმის განვითარებას, ატარებდა პროტექციონიზმის პოლიტიკას, შემოიღო კანონები პენსიებისა და 8-საათიანი სამუშაო დღის შესახებ. მომზადა ურუგვ. 1830 კონსტიტუციის რეფორმა. ინგლ. გავლენის შეზღუდვის მიზნით ფართოდ გაუღო კარი აშშ-ის კაპიტალს. ბ-ის რეფორმებმა დააჩქარა ურუგვ. ეკონ. განვითარება, მაგრამ ხელუხლებლად დატოვა ლატიფუნდიზმი. ბ-ის ბურჟ. რეფორმიზმი (ბატლიიზმი) იყო გაბატონებული კლასების რეაქცია მუშათა მოძრაობის აღმავლობის წინააღმდეგ და მიზნად ისახავდა შეექმნა „სოციალური მშვიდობის“ ილუზია და ხელი შეეშალა კლასობრივი ბრძოლისათვის.

**ბატნა,** ქალაქი ალჟირის აღმ. ნაწილში, ორესის ვილაიის ადმ. ცენტრი. 69,1 ათ. მცხ. (1966). ზ. დ. 1000 *მ*. ორესის რ-ნისა და მიმდებარე დაბლობების სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, აეროდრომი, წისქვილები. საზაფხულო დასასვენებელი ადგილი. დაარსდა 1844 როგორც სამხ. საგუშაგო. ბ-ის მახლობლად ძვ. რომაული ქ. თიმგადის (თამუგადი, Thamugadi) ნანგრევებია.

**ბატოვი** პავლე ივანეს ძე [დ. 20. V. (1. VI). 1897, სოფ. ფილისოვო, რიბინსკის მაზრა, იაროსლავის გუბ.)], არმიის გენერალი (1955). საბჭოთა კავშირის ორგზის გმირი (1943 წ. 30 ოქტ. და 1945 წ. 2 ივნ.). სკკპ წევრი 1929-იდან. I მსოფლიო ომის მონაწილე. 1918 მოხალისედ შევიდა წითელ არმიაში. მონაწილეობდა სამოქალაქო ომში, 1936—37 — ესპ. სამოქალაქო ომში; 1939—40—სსრკ-ფინეთის ომში. 1940—41 იყო ამიერკავკ. სამხ. ოლქის სარდლის მოადგილე. დიდი სამამულო ომის დროს—მსროლელი კორპუსის მეთაური, არმიის სარდლის მოადგილე, არმიის სარდალი, 1942 ოქტომბრიდან 65-ე არმიის სარდალი. მონაწილეობდა სტალინგრადისა და კურსკის ბრძოლებში, დნეპრისათვის ბრძოლაში, ბელორუსიისა და პოლონეთის განთავისუფლებაში, ვისლა-ოდერისა და ბერლინის ოპერაციებში. ომის შემდეგ მუშაობს სხვადასხვა სამეთაურო თანამდებობებზე. სსრკ I—II და IV—VI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაწერილი აქვს მოგონებები „ლაშქრობებსა და ბრძოლებში“ (1962), «ოპერაცია „ოდერი“» (1965), „საიმედო ფარი“ (1965). დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 12 სხვა ორდენითა და მედლებით.


პ. ბატოვი.

**ბატონები,** ბავშვთა გადამდებ ავადმყოფობათა (*წითელა, ყვავილი, ქუნთრუშა, ყივანახველა*) საერთო ხალხ. სახელწოდება. ქართველთა ძვ. რელიგ. შეხედულებით, ამ სნეულებას იწვევდნენ ანთროპომორფული სახის პატარა ზებუნებრივი არსებები ე. წ. ბატონები, ანგელოზები. დაავადებებსაც შესაბამისად ყვავილ-ბატონები, წითელა-ბატონები, ხველა-ბატონები და ა. შ. ეწოდებოდა. მორწმუნეთა წარმოდგენით, ბ. ამა თუ იმ სოფელში მობრძანდებოდნენ და რომელ ოჯახსაც ეწვეოდნენ, იქ ავადმყოფობა ჩნდებოდა; სწამდათ, რომ მათ მუსიკა, ცეკვა, ყვავილები, ტკბილეულობა უყვარდათ და, თუ სურვილს აუსრულებდნენ, დაავადებაც იოლად გაივლიდა. ამიტომ ავადმყოფის პატრონები ბ-ის გასამხიარულებლად მართავდნენ საგანგებოდ მორთულ-მოკაზმულ ე. წ. „ბატონების ხეს“, დგამდნენ ტკბილეულით გაწყობილ ტაბლას, უკრავდნენ ფანდურზე, მღეროდნენ ბ-ის საგალობელს, ცეკვავდნენ და გარკვეულ აღკვეთებს იცავდნენ. ბ., ქართველთა უძველესი ნაყოფიერების ღვთაება, დიდი დედა ნანას შვილებად მიაჩნდათ და მსგავსად „დობილებისა“ „*ნაწილიან ღვთაებებად*“ ითვლებოდნენ (იხ. აგრეთვე *ქართულ წარმართულ ღვთაებათა პანთეონი*).

*ლიტ.*: Бардавелидзе В. В., Древнейшие религиозные верования и обрядовое графическое искусство грузинских племен, Тб., 1957. *თ. ოჩიაური.*

**„ბატონებო“,** წარმართული ხანის ქართ. რელიგიურ-საწესჩვეულებო ორნაწილიანი პოლიფონიური (სამხმიანი) საგუნდო სიმღერა-ვედრება. ინფექციური სენით (ყვავილი, წითელა, ქუნთრუშა) დაავადებულ ბავშვს უმღეროდნენ საწოლთან, ზეარსებათა სახით წარმოდგენილ „ყოვლის შემძლე“ *ბატონებს* შესთხოვდნენ ავადმყოფის განკურნებას. „ბ“. მიჩნეული იყო განმკურნებელ სიმღერად. მას სხვაგვარად საბოდიშოსაც ეძახდნენ. *გრ. ჩხიკვაძე.*

**ბატონი,** 1. უმაღლესი სიუზერენი (მეფე) ქართულ ფეოდალურ იერარქიაში; 2. ყმა-გლეხების ფეოდალური მესაკუთრე. ტერმინი წარმოიქმნა სიტყვიდან *პატრონი*, ქართულ მწერლობაში მკვიდრდება XV ს-იდან. ბ-ის დაპირისპირებული ცნებაა ყმა. საქართველოს რუსეთთან შეერთების შემდეგ საქართველოს ფეოდალთა კლასმა დაკარგა ადრინდ. პოლიტ. ორგანიზაცია და ბ. აღარ წარმოადგენდა სიუზერენს, იგი მხოლოდ ყმა-გლეხების ფეოდ. მესაკუთრეს ნიშნავდა.

ბ. იხმარება აგრეთვე თავაზიანი მიმართვის ფორმად.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928. *ნ. შოშიაშვილი.*

**ბატონის ციხე,** გვიანდ. ფეოდალური ხანის საქართველოს საერო ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ძეგლი ქ. თელავში. კახეთის მეფეთა რეზიდენცია XVII—XVIII სს-ში. კომპლექსში შედის ციხის ზღუდე ორი ალაყაფის კარით, მეფეთა სასახლე, აგებული XVII ს. 60-იან წლებში, კარის ორი ეკლესია, აბანო, გვირაბი. ზღუდის შიგნით მოთავსებული იყო სახელმწ. დაწესებულებათა შენობები, უფლისწულთა სასახლე და სემინარია (შემორჩენილია მისი ნაშთი). XIX ს. II ნახევარში დაზიანებული კომპლექსი შეაკეთეს და ახ. შენობებიც დაუმატეს (სას. სასწავლებელი, ე. წ. „ხაზინა“, სატუსაღო, სამრეკლო და სხვ.). *ლ. რჩეულიშვილი.*

**ბატონიშვილი,** სიუზერენის შვილი ფეოდალურ საქართველოში. ძირითადად იხმარებოდა უმაღლესი სიუზერენის, მეფის,

ბატონის ციხე. XVII — XVIII სს.



აგრეთვე მთავრის შვილების აღსანიშნავად. სხვა მებატონეთა შვილები იწოდებოდნენ თავადიშვილებად, აზნაურიშვილებად, ერისთვისშვილებად და ა. შ.; ტერმინ „ბ-ის" წარმოქმნამდე და შემდეგ მის პარალელურად იხმარებოდა ტერმინი *უფლისწული*. ფეოდალურ საქართველოში ბ-ს გამოყოფილი ჰქონდა მამული, რ-იც საბატონიშვილოდ, საუფლისწულოდ იწოდებოდა. რუსეთთან საქართველოს შეერთების (1801) შემდეგ მათ რუსეთში მისცეს მამულები და ჯამაგირიც დაუნიშნეს. ამრიგად, მოისპო ქართ. ფეოდ. საზ-ბის უმაღლესი ფენა ბ-ებისა. XIX ს-ში ბ-ებად იწოდებოდნენ საერთოდ ფეოდალების შვილები — თავადების და ზოგჯერ აზნაურებისაც კი. *შ. ხანთაძე.*

**ბატონ-რუჟი** (Baton Rouge), ქალაქი აშშ-ის სამხრ. ნაწილში, ლუიზიანას შტატის ადმ. ცენტრი. 176 ათ. მცხ. (1974). ნავსადგური მდ. მისისიპის მარცხ. ნაპირას (შედიან საოკეანო გემებიც). ნავთობგადამუშავების, ნავთობქიმიის და სინთეზური კაუჩუკის წარმოების მნიშვნელოვანი ცენტრი. თიხამიწის დიდი ქ-ნა (ბოქსიტები შემოაქვთ იამაიკიდან და სურინამიდან). ნავთობი და ნავთობპროდუქტები გადააქვთ მდ. მისისიპით. ბ-ზე გადის მაგისტრ. ნავთობ- და აირსადენები ტეხასიდან რიჩმონდისა (ვირჯინიას შტატი) და ნიუ-იორკისაკენ. სას.-სამ. ნედლეულისა და ხე-ტყის გადამუშავება. უნ-ტი.

**ბატონყმობა,** ფართო გაგებით ფეოდ. ეპოქის საზ. ურთიერთობათა სისტემა, მოიცავს ფეოდ. სახელმწიფოს სამართლებრივი ნორმების ერთობლიობას, რ-იც ამკვიდრებს გლეხთა დამოკიდებულების ყველაზე უფრო სრულ და მძიმე ფორმას. ტერმინი „ბ." ქართულ ისტ. ლიტ-რაში ზოგჯერ იხმარება, აგრეთვე, როგორც ფეოდალიზმის, ზოგჯერ კი რუსული „კრეპოსტნოე პრავოს", „კრეპოსტნიჩესტვოს" სინონიმი. დას. ევროპის სამართალში ყმა გლეხების გამომხატველ ტერმინებს საფუძვლად ედო მებატონისადმი გლეხების სხეულებრივი კუთვნილების იდეა (ლათ. homines de corpore). რუს. ტერმინი „კრეპოსტნოი" — სიტყვიდან „კრეპოსტ", „პრიკრეპლენიე", მიმაგრება—ყმა გლეხს აღნიშნავდა მხოლოდ XVII ს. შუა წლებიდან, როცა გლეხების უმიწოდ გაყიდვის პრაქტიკა დამკვიდრდა.

ბ., როგორც ფეოდ. ეპოქის უფლება-ვალდებულებათა სისტემა, განამტკიცებდა ფეოდალებსა და გლეხებს შორის უთანაბრო ურთიერთობას; გლეხები მიწაზე იყვნენ მიმაგრებულნი, აკრძალული ჰქონდათ თავიანთი მიწის ნაკვეთებიდან (ფეოდალთა სამფლობელოდან) თვითნებურად წასვლა ან ამ ნაკვეთების თავისუფლად გასხვისება (გაყიდვა, გადაცემა, გაჩუქება და სხვ.). მიწათმფლობელ-ფეოდალებს თითქმის განუსაზღვრელი უფლება ჰქონდათ გლეხის პიროვნებაზე, მის შრომაზე და საერთოდ ქონებაზე — შეეძლოთ გაეყიდათ გლეხი მიწიანად, ზოგან უმიწოდ, ძალდატანებით უკან დაებრუნებინათ გაქცეული გლეხი; გლეხი ვალდებული იყო დამორჩილებოდა ფეოდალის (ბატონის, სენიორის, ლორდის) სასამარლო-ადმ. ხელისუფლებას და სხვ.; მებატონე-ფეოდალის ინტერესებს იცავდა ფეოდ. სახელმწიფო, რ-იც კანონმდებლობით განამტკიცებდა ბ-ს.

ბ-ის დამკვიდრება ხანგრძლივი პროცესია და ფეოდალიზმის გენეზისის უმნიშვნელოვანეს მხარეს შეადგენს. ბ. ვრცელდებოდა პირველყოფილი თემური და მონათმფლობელური წყობილების დაშლის შედეგად ახალ, ფეოდ. ურთიერთობათა წარმოშობა-განვითარებასთან ერთად. ეს პროცესი ყველგან ერთ დროს და ერთნაირად არ მიმდინარეობდა, მაგრამ მისი არსი ერთი და იგივე იყო ყველა იმ ქვეყანაში, რ-ებმაც საზ. ეკონ. განვითარების ფეოდ. ფორმაცია გაიარეს. ისტორიოგრაფიაში (განსაკუთრებით დასავლეთის ისტორიოგრაფიაში) არსებობს ტენდენცია განასხვავონ ყმა გლეხები „პირადად თავისუფალი გლეხობის" კატეგორიებისაგან. მაგრამ კ. მარქსმა ნათელყო, რომ ფეოდ. წარმოების წესის დროს გლეხი რამდენადმე მუდამ იყო პირადად არათავისუფალი. ამ არათავისუფლების ყველაზე უფრო სრული გამოხატულებაა ბ. (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 2, თბ., 1959, გვ. 410—411). ბ-ის გავრცელებას განაპირობებდა სოფ. მეურნეობის ტექნიკის უაღრესად ჩამორჩენილი, „რუტინული" მდგომარეობა და ამ მეურნეობის ნატურალური ხასიათი. ზედმეტი პროდუქტის მიღება შეიძლებოდა მხოლოდ წარმოების საშუალებათა (წარმოების მთავარი საშუალება იმ დროს მიწა იყო) მესაკუთრისაგან (ფეოდალისაგან) გლეხის ნახევრად მონური დამოკიდებულების პირობებში, მესაკუთრეს კი გარეშე ეკონ. იძულების სხვადასხვანაირი საშუალებანი ჰქონდა (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3, გვ. 204—208). ბ-ის წარმოშობისა და გავრცელების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი პირობა იყო აგრეთვე ცენტრალიზებული სახელმწიფოებრივი მმართველობის ჩამოყალიბება მაშინ, როცა უკვე არსებობდნენ მსხვილი საბატონო მეურნეობანი, რ-ებიც აწარმოებდნენ პროდუქტებს ბაზარზე გასატანად და დაფუძნებული იყვნენ საბატონო ბეგრით ვალდებული გლეხების შრომაზე. ბატონყმურ ურთიერთობათა ელემენტების ჩასახვა-განვითარება ხდებოდა ჯერ კიდევ მონათმფლობელურ რომის იმპერიაში (მიწაზე დასმული მონები, *კოლონები* და სხვ.), აგრეთვე ე. წ. ბარბაროსულ ტომებში. ყმად ქცევა ფეოდ. დამოკიდებულების და გარეშე ეკონ. იძულების ყველაზე უფრო მძიმე ნაირსახეობას წარმოადგენდა, მაგრამ ამ დროს აუცილებელი არ იყო გლეხი იურიდიულად ყოფილიყო მიწაზე მიმაგრებული. ფეოდალიზმის ეპოქაში კი თვით ცხოვრებისეული პრაქტიკა იწვევდა გლეხობის მიმაგრებას მიწაზე, ეს იყო მებატონეთა მხრივ გლეხობის ექსპლუატაციის აუცილებელი პირობა. ბ-ის ფორმათა მრავალფეროვნება, განსხვავებულობა, ცვალებადობა და სპეციფიკურობა კონკრეტულ ისტ. ვითარებაზე იყო დამოკიდებული. დას. და ცენტრ. ევროპაში უკვე VII—IX სს-ში დიდი რაოდენობით იყვნენ უფლებაშეზღუდული გლეხები, რ-ებიც მემკვიდრეობით იმყოფებოდნენ სენიორების პირად დამოკიდებულებაში და მათს სასამართლო-ადმ. ხელისუფლებას ემორჩილებოდნენ. მაგრამ გლეხობის უმრავლესობა (გარდა შინაყმებისა და მონებისა, რ-ებსაც მიწის ნაკვეთები ჰქონდათ) ჯერ კიდევ არ იყო იურიდიულად მიმაგრებული მიწაზე და არ ექვემდებარებოდა ბ-თვის დამახასიათებელ სხვა შეზღუდვებს. მხოლოდ კარლოს დიდის დროს, ფრანკთა სახელმწიფოს გაძლიერების პერიოდში, იყო ცდები (მაგრამ უშედეგო) დაედგინათ ბ-ის ზოგიერთი ნორმები. საერთოდ, კაროლინგთა მეფეების კანონმდებლობა (კაპიტულარები) მოითხოვდა გაქცეული ყმების მოძებნას, მათ დაბრუნებას მვ. მფლობელებისათვის; იგი მიმართული იყო გლეხობის მისწრაფების წინააღმდეგ, თავი აერიდებინათ ფეოდ. ვალდებულებათა შესრულებისათვის. გლეხობის იურიდ. მიმაგრება მიწაზე ამ დროს მხოლოდ სამხრ.-დას. ევროპაში, ყოფილი რომის იმპერიის ფარგლებში არსებობდა. განვითარებული ფეოდალიზმის ხანაში X—XV სს. დას. ევრ. ქვეყნებში საზოგადოების წოდებრივი სტრუქტურის ჩამოყალიბებამ (პრივილეგირებულთა წოდება — საეკლ. და საერო ფეოდალები და არაპრივილეგირებულთა წოდება — ყველა დანარჩენი) და გლეხობის სამოქალაქო უფლებათა შეზღუდვამ კიდევ უფრო გააძლიერა ფეოდ. ჩაგვრა. დამკვიდრდა ფეოდალთა მიმართ გლეხების სამგვარი დამოკიდებულება: საადგილმამულო, სასამართლო-ადმ. და პირადი. გლეხობის უმრავლესობა საადგილმამულო და სასამართლო-ადმ. დამოკიდებულებაში იმყოფებოდა, მაგრამ ინარჩუნებდა პირად თავისუფლებას. ყმა გლეხების მდგომარეობაში იყო გლეხობის ზოგიერთი კატეგორია — ფრანგი და სამხრ. იტალიელი *სერვები*, შუა და ჩრდ. იტალიელი კოლონები და მასარები, კატალონიის (ესპანეთი) *რემენსები*, ცენტრ. ინგ. *ვილანები* და გერმ. ლაიბაიგენები. სკანდ. ქვეყნების გლეხებმა ბ. საერთოდ არ იცოდნენ. დასახელებულ რეგიონებში ბ-ის თავისებურება ის იყო, რომ არ არსებობდა ყველაზე უფრო შემზღუდავი ნორმები (უძრავი ქონების შეძენის აკრძალვა, გლეხობის უმიწოდ გასხვისება) და, გარდა ცენტრ. ინგლისისა, არ იყო პირდაპირი კავშირი ბ-ის გავრცელებასა და საბატონო ბეგრის შემოღებას შორის (ბ-ის ნორმები ნატურალური ან ფულადი რენტის უპირატესი გავრცელების პირობებში ყალიბდებოდა). ფაქტობრივად პირადად თავისუფალნი და ყმა გლეხები თითქმის არ განსხვავდებოდნენ ერთმანეთისაგან. გარდა საადგილმამულო და სასამართლო-ადმ. დამოკიდებულებიდან გამომდინარე გადასახადებისა, რ-საც თავისუფალი გლეხი იხდიდა, ყმა გლეხი ვალდებული იყო გადაეხადა აგრეთვე პირადი დამოკიდებულებიდან გამომდინარე გადასახადები. ევროპაში სასაქონლო-ფულადი მეურნეობის განვითარებასთან ერთად ბ. ეკონომიკურად არახელსაყრელი ხდებოდა, ხოლო განვითარებული ფეოდალიზმის დასასრულისათვის გლეხობის კლასობრივი ბრძოლა (გლეხთა აჯანყებანი: *ჟაკერია* 1358. უოტ ტაილერის აჯანყება — 1381 და სხვ.) აჩქარებდა ბ-ის თანდათანობით შეზღუდვასა და გაქრობას საფრანგეთში, ინგლისში, ესპანეთსა, ჩრდ. და შუა იტალიაში და სხვ., მაგრამ ბ-ის თანდათანობითი შეზღუდვა-გაქრობა არ ნიშნავდა ფეოდალიზმის ლიკვიდაციას. თუ გაქრა ან ქრებოდა გლეხის პირადი (ყმური) დამოკიდებულება და უქმდებოდა პირადი არათავისუფლებიდან გამომდინარე ვალდებულება-გადასახადები, სამაგიეროდ რჩებოდა მებატონისაგან გლეხის საადგილმამულო და სასამართლო-ადმ. დამოკიდებულება, ფეოდალები ინარჩუნებდნენ საკუთრებას წარმოების ძირითად საშუალებაზე — მიწაზე და ძველებურად გაბატონებული საზ. კლასის მდგომარეობა ეკავათ. თითქმის მთელ დას. ევროპაში ბ. გაქრა XVI — XVIII სს-ში, ცენტრ. და აღმ. ევროპაში კი, პირიქით, ამ დროს საწინააღმდეგო პროცესი მიმდინარეობდა, ბ. სოც. ურთიერთობათა უმნიშვნელოვანეს ფორმად ყალიბდებოდა სოფლის მეურნეობაში; ხოლო აღმ. გერმანიაში, ბალტიისპირეთში, პოლონეთში, ჩეხიასა და უნგრეთში ბ., ფ. ენგელსის თქმით, ე. წ. „მეორე გამოცემის" სახით გავრცელდა. სასაქონლო პროდუქციის წარმოებისათვის განკუთვნილ მეურნეობათა განვითარება, საბატონო ბეგრის სწრაფი ზრდა, გლეხების შეუზღუდველი ექსპლუატაციით დაინტერესებული თავადაზნაურობის ბატონობა ამ ქვეყნებში ბ-ის გაძლიერება-განმტკიცებას განაპირობებდა. აღმ. გერმანიაში ბ-ის „მეორე გამოცემა" გლეხთა ომის (1524—26) დამარცხებისა და განსაკუთრებით ოცდაათწლიანი ომის (1618—48) შემდეგ ყალიბდებოდა (ყველაზე მძიმე ფორმით მეკლენბურგში, პომერანიაში, აღმ. პრუსიაში დამკვიდრდა და ამავე დროს ჩეხიაში გავრცელდა). უნგრეთში ბ-ის „მეორე გამოცემის" კანონმდებლობითი განმტკიცება დოჟა დიერდის აჯანყების 1514 ჩახშობის შემდეგ ამავე წლის დადგენილებით (ე. წ. ტრიპარტიტუმით) მოხდა. პოლონეთში, სადაც

ბ. XV ს. შუა წლებიდან ყალიბდებოდა, ბ-ის ნორმები ე. წ. პიოტრკოვის სტატუტში შეიტანეს 1496. აღნიშნულ ქვეყნებში ბ-მ გლეხების ძირითადი მასები მოიცვა, ყმა გლეხები ვალდებული იყვნენ მოეხადათ მრავალდღიანი (6 დღე კვირაში) საბატონო ბეგარა. მათ ჩამოერთვათ მფლობელობის, აგრეთვე პირადი და სამოქალაქო უფლებების უმრავლესობა, შეუმცირდათ სახნავ-სათესი ფართობი. გლეხების ნაწილი საერთოდ უმიწოდ დარჩა, ხოლო სხვები უუფლებო ხოლოპებად, ანდა მიწის დროებით მფლობელებად გადაიქცნენ. ბალკანეთის ნახევარკუნძულის ქვეყნებში XVII ს-ში ოსმალთა ბატონობის პირობებში ბ-ის მიზანი ყაჩაღური სახელმწ. გადასახადების რეალიზება იყო. ბ-ის დამკვიდრებამ დიდი ხნით და მნიშვნელოვნად შეაფერხა ცენტრ. და აღმ. ევრ. ქვეყნების კაპიტალ. განვითარება. მაგრამ საბოლოოდ კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარების პროცესისა და გლეხობის კლასობრივი ბრძოლის გაძლიერების შედეგად აქაც დაიწყო ბ-ის თანდათანობითი შეზღუდვა-გაუქმება. ეს პროცესი გაგრძელდა XVIII ს. უკანასკნელი მეოთხედიდან თითქმის XIX ს. შუა წლებამდე. XVIII ს. 80-იან წლებში პირადი თავისუფლება მიენიჭათ გლეხებს ავსტრ. მონარქიის იმ ტერიტორიებზე, სადაც ბ. არსებობდა (1781 — ჩეხიაში, მორავიაში, გალიციასა და კრაინაში, 1785— უნგრეთში); 1788 ბ. გაუქმდა დანიაში. გლეხობის განთავისუფლება გაჭიანურდა გერმ. სახელმწიფოებში: 1783 ბ. გაუქმდა ბადენში, შემდეგ საფრ. დიდი რევოლუციასა და ნაპოლეონის ომების(1799—1815) გავლენით — ვესტფალიის სამეფოში და პრუსიაში (1807), 1808 — ბავარიაში, 1817 — ვიურტემბერგში, 1820 მეკლენბურგსა და ჰესენ-დარმშტადტში, 1830—31 — კურჰესენსა და ჰანოვერში. ბევრგან საბატონო ბეგრისა და სხვა ფეოდ. უფლება-ვალდებულებათა გაუქმება შეჩერებული იყო 1848—49 წწ. რევოლუციამდე, ხოლო მათი გამოსყიდვა მხოლოდ XIX ს. ბოლოს დამთავრდა. რუმინეთში ბ. 1864 საგლეხო რეფორმით გაუქმდა, მაგრამ შემორჩა მისი ბევრი გადმონაშთი. აღმოსავლეთის ქვეყნების უმრავლესობაში არ არსებობდა განვითარებული საბატონო მეურნ. და ამიტომ ბ. აქ ფართო მასშტაბით არ გავრცელებულა. მხოლოდ ზოგ ქვეყანაში სხვადასხვა დროს იყვნენ გლეხები მიმაგრებული გადასახადის ადგილზე, რაც წარმოშობდა გაქცეული გლეხების მოძებნისა და ძალდატანებით უკან დაბრუნების უფლებას. ასე იყო მაგ., ირანში და მის მეზობელ ქვეყნებში XII—XIV სს-ში (იხ. აგრეთვე *ფეოდალიზმი, გლეხობა*).

*ლიტ.*: Бессмертный Ю. Л., Северо-французский серваж (К изучению общего и особенного в формах феодальной зависимости крестьян), «Средние века», 1971, в. 33; Поршнев Б. Ф., Феодализм и народные массы, М., 1964; Сказкин С. Д., Избранные труды по истории, М., 1973.

რუსეთში ყმა გლეხები უკვე XI ს-იდან არსებობდნენ, მაგრამ XVI ს-მდე ბ. გლეხობის მხოლოდ ზოგიერთ კატეგორიას მოიცავდა. „რუსსკაია პრავდის“ (XII ს.) მიხედვით, ფეოდ. დამოკიდებულებაში მყოფი გლეხის — სმერდის პირადი და ქონებრივი უფლებები შეზღუდული იყო (მისი უმემკვიდრეოდ დარჩენილი ქონება მთავრის ხელში გადადიოდა). სმერდის სიცოცხლეს ისეთივე ფასი ჰქონდა, როგორც ხოლოპისას; მათი მოკვლისათვის ერთნაირი ჯარიმა — 5 გრივნა იყო დაწესებული. XV ს-იდან ფეოდ. მიწათმფლობელობის ზრდას თან ახლდა გლეხების მიმაგრება მიწაზე. ადგილ. მთავრების და მოსკოვის დიდი მთავრის მიერ მონასტრებისათვის ნაბოძები სიგელების ძალით გლეხებს უფლება ჰქონდათ გადასულიყვნენ ერთი ფეოდალიდან მეორესთან წელიწადში მხოლოდ ერთხელ, შემოდგომაზე, „იურის დღეს“ (26 ნოემბ. წინა და მომდევნო თითო კვირის განმავლობაში), როცა სასოფლო-სამეურნეო სამუშაოები დამთავრებული იყო. XV ს. შუა წლების სიგელებში მითითებული წასვლის ვადა საერთო სახელმწიფოებრივ ნორმად 1497 სამართლის წიგნით დადასტურდა, რ-იც ადგენდა, აგრეთვე, წასვლისათვის გადასახდელი ბაჟის — „პოჟილოეს“ — ოდენობას. 1550 სამართ. წიგნით „პოჟილოეს“ ოდენობა გადიდდა და შემოღებულ იქნა დამატებითი ბაჟი („ზა პოვოზ“).

მებატონისაგან გლეხების წასვლის ჯერ დროებითი, შემდეგ კი უვადო აკრძალვა (1592—93) დადასტურდა 1597 ბრძანებულებით, რ-იც გაქცეულთა ძებნის ხუთწლიან ვადას ადგენდა. 1642 დადგინდა გაქცეულთა ძებნის 10-წლიანი და სხვა მემამულეთა მიერ ძალით წაყვანილთა ძებნის 15-წლიანი ვადა. 1649 საერობო კრების დადგენილებით (ძეგლისდება) ბ. მთელს რუსეთში იურიდიულად გაფორმდა, გამოცხადდა გაქცეულთა ძებნის უვადობა. XVII ს. II ნახევრის კანონმდებლობა დიდ ყურადღებას უთმობდა სასჯელს გაქცეულთა მიღებისათვის.

XVII ს. და XVIII ს. I ნახევრის რუსეთში ბ-ის განვითარების დამახასიათებელი ნიშნები იყო გლეხობის სხვადასხვა ფენას შორის განსხვავების გაქრობა, გლეხის პიროვნებაზე ფეოდალის საკუთრების შემდგომი ზრდა, ყმებისათვის თითქმის ყველა სამოქალაქო უფლების თანდათან ჩამორთმევა და სხვ. XVII ს. I ნახევარში დაიწყო გლეხების უმიწოდ გაყიდვა, რაც საუკუნის უკანასკნელ მეოთხედში იურიდიულადაც დაკანონდა (1675, 1682 და 1688 ბრძანებულებანი); გამომუშავდა გლეხის საშ. ფასი, რ-იც არ იყო დამოკიდებული მიწის ფასზე. XVII ს. II ნახევრიდან შემოიღეს ფიზ. სასჯელი ურჩი გლეხებისათვის. თავადაზნაურობას მიეცა ყმა გლეხებზე განუსაზღვრელი საკუთრების უფლება. ბ-ის ნორმები გავრცელდა გადასახადების გადამხდელთა ყველა კატეგორიაზე.

XVIII ს. II ნახევარი იყო დასკვნითი ეტაპი რუსეთში ბ-ის გაძლიერებისაკენ მიმართულ სახელმწ. კანონმდებლობის განვითარებისა. გამოიცა კანონები, რ-ებიც მებატონეებს აძლევდა გლეხების დატუსაღებისა და გადასახლების უფლებას. ყმა გლეხების გაყიდვა ან შეძენა არაფრით არ იყო შეზღუდული. აკრძალული იყო მხოლოდ მათი გაყიდვა ფეოდალის მამულის საჯარო გაყიდვისას და სარეკრუტო გაწვევის დროს. მებატონისათვის კანონი სასჯელს მხოლოდ იმ შემთხვევაში ითვალისწინებდა, თუ ყმა გლეხი ბატონის მიერ წამების შედეგად მოკვდებოდა. XVIII ს. ბოლოს ბ-ის მოქმედების სფერო ტერიტორიულად გაფართოვდა. ბ. უკრაინაშიც გავრცელდა. ბატონყმური სისტემის კრიზისი რუსეთში სულ უფრო მწვავდებოდა. ბ. აფერხებდა მწარმოებლურ ძალთა განვითარებას, ხელს უშლიდა სოც. და კულტ. პროგრესს. XIX ს. რუსეთში შეიმუშავეს ბ-ის შეზღუდვისა და გაუქმების სხვადასხვა პროექტები — კანონები „თავისუფალ მხვნელ-მთესველთა“ (1803) და „დროებითვალდებული გლეხების“ (1842) შესახებ, რ-თა საფუძველზეც გლეხების უმნიშვნელო ნაწილი ნაწილობრივ გაათავისუფლეს. 1816—19 პირადი თავისუფლება მიიღო ბალტიისპირეთის გლეხობამ. კისელიოვის რეფორმით (1838—42) ბელორუსიაში, ლიტვაში და მარჯვ. ნაპირის უკრაინაში გაუქმდა გლეხობის ექსპლუატაციის საიჯარო-საბეგრო სისტემა. მხოლოდ გლეხობის მწვავე და საყოველთაო კლასობრივმა ბრძოლამ აიძულა მთავრობა გაეუქმებინა ბატონყმობა 1861. მაგრამ რუსეთში ბ-ის ნაშთებმა კიდევ დიდხანს იარსება. საბოლოოდ მათი ლიკვიდაცია მხოლოდ დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შედეგად მოხდა.

*ლიტ.*: Греков Б. Д., Крестьяне на Руси с древнейших времен до XVII в., 2 изд., кн. 1—2, М., 1952—54; Маньков А. Г., Развитие крепостного права в России во 2-й пол. XVII в., М.—Л.,1962.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

საქართველოში „ბატონყმობა“, როგორც ფეოდალისა და გლეხის (არათავისუფალი, მიწაზე მიმაგრებული მწარმოებელი) დამოკიდებულების აღმნიშვნელი ცნება, XIX ს. ისტორიკოსთა შრომებში შემუშავდა. მანამდე კი წყაროებში „ფეოდალიზმის“ სინონიმად იხმარებოდა და მოიცავდა ფეოდ. საზ-ბის ყველა წოდებისა და ფენის ურთიერთობას მეფიდან გლეხამდე. ისტორიკოსთა ნაწილის აზრით, ბატონყმობა ფეოდალიზმის ის ეტაპია, რ-მაც შეცვალა *პატრონყმობა*. სხვა მოსაზრებით, ბატონყმობა და პატრონყმობა სინონიმებია. „ბატონყმობა“ (პატრონყმობა) შედგება ორი სიტყვისაგან — ბატონი (პატრონი) და ყმა. სიტყვა „პატრონი“ (სენიორი) გაბატონდა IX ს-ში (მანამდე იხმარებოდა „უფალი“). „ბატონი“ წყაროებში XV ს-იდან გვხვდება, XVII ს-ში უფრო გახშირდა, ხოლო საბოლოოდ XVIII ს-ში დამკვიდრდა, თუმცა მის პარალელურად იმავე მნიშვნელობით „პატრონიც“ იხმარებოდა. „ყმას“, რ-იც თავდაპირველად მხოლოდ ბავშვის, ყრმის მნიშვნელობით იხმარებოდა, ადრიდანვე მიეცა სოც. მნიშვნელობა. თუ ყმა ფეოდალთა წოდებას ეკუთვნოდა (დიდებული, თავადი, აზნაური), იგი თავის პატრონზე ვასალურად იყო დამოკიდებული, ხოლო თუ ის მწარმოებელთა წრიდან იყო — მაშინ გლეხურად.

ფეოდალიზმის გენეზისი საქართველოში პირველი საუკუნეებიდანვე (ზოგის შეხედულებით III—IV სს-ში) დაიწყო. IV—V სს-ში უკვე ჩამოყალიბდა ფეოდ. კლასი — აზნაურობა, რ-იც ორი ფენისაგან შედგებოდა: 1. მთავრები (დიდი აზნაურები, შემდეგ დიდებულები) და 2. აზნაურები, რ-ებიც მთავრების „წინაშემდგომელნი“ ანუ ვასალები იყვნენ. მწარმოებელთა კლასი შედგებოდა სოფელსა და დაბაში მცხოვრებ თავისუფალ თუ ნახევრად თავისუფალ მეთემე „ქვეყნის მოქმედთაგან“ (მიწათმოქმედნი), თავისუფლებადაკარგულ გლეხთაგან და ორივე ამ ფენიდან გამოსული მონა-მსახურებისა და მონა-მხევლებისაგან. სტრაბონი იხსენიებს ძვ. იბერიის სოც. ფენა *ლაოის*, რ-იც მაშინ თითქოს მხოლოდ მეფის საგვარეულოს ემორჩილებოდა. მკვლევართა აზრით, „ლაოის“ ქართ. შესატყვისი უნდა ყოფილიყო „გლეხი“.

V ს-ში ჩამოყალიბდა ადრინდ. ფეოდ. სენიორები (ფეოდ. „სახლები“). ამ სენიორებში მოქცეული სოფლებისა და დაბების მცხოვრებნი, რ-ებიც თავიდან მხოლოდ მიწით უნდა ყოფილიყვნენ დამოკიდებულნი უფალზე, თანდათან ადმინისტრაციულადაც, სამხ. და სასამართლო ხაზითაც მის განკარგულებაში გადავიდნენ, ბოლოს პირადი თავისუფლებაც დაკარგეს და გლეხთა რიგებში მოექცნენ. ეს „ქვეყნის მოქმედნი“ თავიანთ „უფალს“ უხდიდნენ ბეგარას შრომით, ნატურით, პირადი სამსახურით სასახლეში (მცველები, მსახურ-მოახლეები და სხვ.). საბატონო მეურნეობის განვითარება ხელს უწყობდა შრომითი ბეგრის ზრდას, რაც ბატონყმური დამოკიდებულების საფუძველს ქმნიდა. ეს პროცესი უფრო სწრაფად მიმდინარეობდა VII—IX სს-ში, როცა მეტად განვითარდა სენიორალური სისტემა. საქართველოში ბ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა მევენახეობამ და მებაღეობამ, მეურნეობის ამ დარგებს დიდი ადგილი ეკავა როგორც საბატონო, ისე გლეხის პირად მეურნეობაში. საბატონო მეურნეობაში ზვრები და ბაღები გლეხ-

თა შრომითი ბეგრით შენდებოდა. თვით გლეხის მეურნეობა ვენახისა და ბაღის გაშენება კი ხელს უწყობდა გლეხის მიწაზე დამაგრებას და შემდეგ მიმაგრებასაც.

ქართულ ისტორიოგრაფიაში ბ-ის გამარჯვების დროის შესახებ სხვადასხვა აზრი არსებობს. უფრო გავრცელებულია მოსაზრება, რ-ის მიხედვითაც ბ-მ საქართველოში XI–XII სს-ში გაიმარჯვა. სხვა მოსაზრებებით, ეს ფაქტი XIII–XIV, XIV–XV, ან კიდევ IX და X სს-ში მოხდა. IX ს. ბარში მწარმოებელი საზ-ბის ძირითადი ნაწილი უკვე გლეხი იყო. ამ დროიდან მოკიდებული ქართ. დოკუმენტური წყაროები მწარმოებელთაგან ასახელებენ მხოლოდ გლეხებს და მათი წრიდან გამოსულ მსახურებს. ამავე ხანებიდან მოხსენიებული „მდაბიო" გლეხის სინონიმი იყო. თვით გლეხობაში რჩებოდა ერთმანეთისაგან განსხვავებული ჯგუფები: მკვიდრი, გარეთმოსული, მომართებული, სიგლოსანი და სხვ. ამ დროს საქართველოში, განსაკუთრებით ტაოკლარჯეთში, განვითარდა ფეოდ. ეკონომიკა, ხელოვნება, მეცნიერება და კანონმდებლობა. IX–XI სს. დოკუმენტებიდან ჩანს, რომ გლეხები იყიდებოდნენ მიწიანად თუ უმიწოდ, კომლობრივ თუ სოფლობით. გახშირდა ეკლესია-მონასტრებისადმი გლეხთა შეწირვა, როგორც კომლობრივ, ისე მთელი სოფლებით (ანალოგიური შემთხვევები ცნობილია უფრო ადრინდ. ეპოქაშიც). ბაგრატ კურაპალატის სამართ. წიგნში (IX ს., სხვა შეხედულებით—XI ს.) გლეხი ხშირად საზღაურად არის დასახელებული. მაგ., ეკლესიის საპატიო ხატის შეურაცხყოფისათვის ფეოდალს „საპატიო ოცდაათი გლეხი მართებს". XI–XII სს-ში გლეხობის მდგომარეობა გაუარესდა, გავრცელდა მეკობრეობა, გამრავლდა მწარმოებელთა წრიდან გამოსული გლახაკების რიცხვი. ისინი ბევრნი იყვნენ ჯერ კიდევ IX ს-ში, ბ-ის გამარჯვების ეპოქაში, როცა ტაო-კლარჯეთის სამთავროში გლახაკთა სასარგებლოდ დაწესდა „გლახაკთა წილი". ბატონყმური ურთიერთობა მთაშიც იჭრებოდა, თუმცა მთის მოსახლეობის დიდი უმრავლესობა ჯერ კიდევ ინარჩუნებდა პირად თავისუფლებას.

კანონი გლეხის მიწაზე მიმაგრების შესახებ ალბათ ბ-ის დამკვიდრების დროიდანვე არსებობდა, მაგრამ ამის თაობაზე პირდაპირი მითითება არ მოგვეპოვება. მხოლოდ ბექა-აღბუღას სამართ. წიგნით (XIV ს. I ნახ.) ვიგებთ, რომ ფეოდალის უფლება, 30 წლის განმავლობაში ეძებნა და უკან დაებრუნებინა მისგან გაქცეული გლეხი, უფრო ადრე ყოფილა დაწესებული. მხითარ გოშის სამართ. წიგნის მიხედვით, XII ს-ში სომხ. იმ ნაწილში, რ-იც საქართვ. სახელმწიფოში შედიოდა, უკვე მოქმედებდა კანონი გლეხის მიწაზე მიმაგრების შესახებ. ასევე უნდა ყოფილიყო საქართვ. სხვა ნაწილებშიც.

XIII–XIV სს-ში საქართველოში მონღოლთა ბატონობის შედეგად გლეხობის მდგომარეობა გაუარესდა, გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა, გახშირდა ხიზნობა და ბოგანოობა. სამცხის სამთავრო, რ-იც შედარებით დაცული იყო მონღოლთა თარეშისაგან და ამის გამო ეკონომიკურად მოღონიერდა, საქართვ. სხვა კუთხეებიდან გადმოხვეწილი გლეხებით აივსო. იმ ფეოდალთა ინტერესები რომ დაეცვა, რ-თაც გლეხები ჰყავდათ შეხიზნული, სამცხის მთავარმა გაქცეული გლეხის დაბრუნების 30-წლიანი ვადის გვერდით დააწესა ახ. ვადა — შვიდი წელი, იმ შემთხვევისათვის, თუ ბატონმა იცოდა გლეხის სამყოფელი და არ მიიღო ზომები მის უკან დასაბრუნებლად (XIV ს. I ნახევრის სამართ. წიგნი). ამავე სამართ. წიგნის მიხედვით, გლეხს შეეძლო მხოლოდ ერთი ხარის საფასურის ქონებაზე დასდგომოდა ვინმეს თავდებად; არ ჰქონდა უფლება გაეყიდა უძრავი ქონება ბატონის უნებართვოდ, რადგან „ადგილი პატრონისა არის". საქართვ. მთიანეთში მწარმოებელი მოსახლეობა სოც. თვალსაზრისით ჭრელი იყო. თავისუფალი თუ ნახევრად თავისუფალი მიწის მუშისა და მოლაშქრის გვერდით მრავლად იყვნენ გლეხებიც.

XVI–XVII სს-ში აღინიშნა ე. წ. „ბატონყმური რიგის" დარღვევა („უდების დადება", ტყვის სყიდვის გავრცელება და სხვ.), რაც გამოიწვია უცხოელ დამპყრობთა ხშირმა შემოსევებმა და ამით გაპირობებულმა ეკონ. ჩამორჩენილობამ. გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა, განსაკუთრებით ფეოდალებსა და მთიანეთის მოსახლეობას შორის. მთიელები ხშირად აწყობდნენ აჯანყებებს. ზოგიერთი ფეოდ. საგვარეულო მათ მთლიანად გაწყვიტეს და დროებით თავისუფლებას მიაღწიეს, მაგრამ საბოლოოდ ბ. მთაშიც თანდათან იკიდებდა ფეხს.

XVIII ს. I მეოთხედში ფეოდ. სახელმწიფოს განმტკიცების მიზნით ვახტანგ VI-მ სცადა დარღვეული „ბატონყმური რიგის" მოწესრიგება. ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნის მიხედვით, „ყმისა ყველა ბატონისა არის". მაგრამ იგივე კანონი იცავდა გლეხს „უდების დადებისაგან" — ზედმეტი გადასახადისაგან, რ-იც გლეხის მეურნეობას ანადგურებდა; კრძალავდა „მკვიდრი გლეხის" უმიწოდ გაყიდვას; ავალდებულებდა ბატონს უდანაშაულო გლეხის მოკვლის შემთხვევაში სისხლის ფასი გადაეხადა ან კომლი ყმობისაგან გაეთავისუფლებინა; თუ ბატონი გლეხის ცოლს გააუპატიურებდა, იგი პასუხს არ აგებდა ბატონის მოკვლისათვის. ვახტანგ VI-მ გაქცეული გლეხის ძებნის ოცდაათწლიანი ვადის გვერდით დააწესა ორი — ექვს- და თორმეტწლიანი ვადა. თუ გლეხი გადაიკარგებოდა და ექვსი წლის შემდეგ მეფის სახასოში დასახლდებოდა, ძვ. მებატონე კარგავდა მასზე უფლებას; თუ გაქცეული გლეხი თრიალეთში დასახლდებოდა, 12 წლის შემდეგ ძველ მებატონეს მასზე უფლება აღარ ჰქონდა. ეს წესი მეფის ხელისუფლების ინტერესებიდან გამომდინარეობდა, მაგრამ რამდენადმე გლეხებისთვისაც სასარგებლო იყო.

XVII ს. II ნახევარში და XVIII ს. I მეოთხედში, როცა ქართლში შედარებით მშვიდობიანობა დამყარდა და საქალაქო ცხოვრება გამოცოცხლდა, გლეხთა თავდახსნის შემთხვევები გახშირდა. ეს ვითარება აისახა ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნში, სადაც სპეც. მუხლია თავდახსნილი გლეხისა და მისი ინტერესების დაცვის შესახებ. მაგრამ თავისუფალ გლეხთა ფენის ჩამოყალიბების პროცესი შეაფერხა ოსმალთა და ყიზილბაშთა ბატონობამ აღმ. საქართველოში XVIII ს. II მეოთხედში. XVIII ს. II ნახევარში უცხო დამპყრობთა განდევნისა და ქართლ-კახეთის ერთ სამეფოდ გაერთიანების შემდეგ, ცენტრ. ხელისუფლებამ განსაკუთრებული ყურადღება დაუთმო გლეხობის საკითხსაც. ერეკლე II ცდილობდა „ბატონყმური რიგის" მოწესრიგების მიზნით ბატონისა და გლეხის ურთიერთობაში ჩარეულიყო. 50-იან წლებში მან კახეთის სახასოში და ნიკოლოზ ალავერდელმა ეპისკოპოსმა თავის საყმოში აღიარეს ქვრივისა და ქალიშვილების უფლება უძეოდ გარდაცვლილი გლეხის საკომლოზე. უფრო მნიშვნელოვანი იყო კანონი (1770), რ-ითაც საბოლოოდ დამკვიდრდა საკუთრების ქალაქური წესი:უშვილოდ ამოვარდნილი ვაჭარ-ხელოსნის ქონება მეფის ხელში კი აღარ გადადიოდა, არამედ გარდაცვლილის თუნდაც შორეული ნათესავის ხელში. 1770 აიკრძალა გლეხის უმიწოდ გაყიდვა (აღდგენილ იქნა ძვ. წესი), იმავე ხანაში აიკრძალა გლეხის ოჯახის წევრების ცალ-ცალკე გაყიდვა; ფეოდალს უფლება ეძლეოდა ტყვედ მყოფი სხვისი ყმა გამოესყიდა და თავის ყმად მოეყვანა; მკვიდრი გლეხის აყრა-გაქცევისათვის პასუხისმგებლობა მებატონეს ეკისრებოდა, რაც რამდენადმე ზღუდავდა მებატონის მძარცველურ მადას. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო ერეკლე II-ის მიერ გამოცემული კანონი (1765), რ-ის მიხედვით ტყვეობიდან თავისით დაბრუნებული გლეხი თავისუფალი იყო. კანონის გამოცემის შემდეგ მრავალი ასეული გლეხი დაბრუნდა ტყვეობიდან. მოსულთა ნაწილი თავისუფლებას ვერ ინარჩუნებდა და მეფის ან ეკლესიის ყმა ხდებოდა. ამის მიუხედავად, თავადის ყმობასთან შედარებით, მათი მდგომარეობა უმჯობესდებოდა. ტყვეობიდან მოსულთა ნაწილი ინარჩუნებდა პირად თავისუფლებას და თავდახსნილ გლეხებთან ერთად, რ-თა რიცხვი წინა პერიოდთან შედარებით რამდენადმე გაიზარდა, ქმნიდა თავისუფალ მწარმოებელთა ფენას. მათი რიცხვი ჯერ კიდევ ძალზე მცირე იყო, მაგრამ, ეპოქის შესაბამისად, აშკარად ეტყობოდა ზრდის ტენდენცია.

საქართვ. რუსეთთან შეერთებამ (1801) ქართ. ბატონყმურ ურთიერთობასაც თავისი კვალი დაამჩნია. გამოიცა მრავალი კანონი და ბრძანებულება, რ-თა მიზანი იყო ქართ. ბ-ის მოწესრიგება რუს. სახელმწიფოს ინტერესების შესაბამისად. შეერთების პირველ ხანაში საქართვ. გლეხობის ეკონ. და უფლებრივი მდგომარეობა გაუარესდა. მთავრობამ არ ცნო გლეხთა სხვადასხვა კატეგორიები, გააუქმა თარხნობის სიგელები და ყველას დაადო სახელმწ. ბეგარა-გადასახადები; გლეხობას აეკრძალა სამოქალაქო საქმეზე საჩივრით მთავრობის სასამართლოსადმი მიმართვა, მათი საჩივარი ბატონს უნდა გაერჩია (1807). ქართ. თავად-აზნაურებს, რუსი მემამულეების მსგავსად, უფლება მიეცათ თავიანთი გლეხები დასჯის მიზნით „რეკრუტში" გაეგზავნათ ან გაუსამართლებლად „კავკასიის ხაზზე" გადაესახლებინათ (1832). მაგრამ ბ. ხელს უშლიდა მწარმოებლური ძალების შემდგომ განვითარებას. კაპიტალიზმის განვითარება აიძულებდა ცარიზმს შეეზღუდა ზოგიერთი ბატონყმური ინსტიტუტის მოქმედება ან მთლიანად გაეუქმებინა იგი: 1808 ბატონყმური დამოკიდებულებისაგან განთავისუფლდა დაბალი სამღვდელოება; 1818 გაუქმდა გადასახადი „საქვრივო"; 1824 გლეხებს ნება დართეს მებატონის ყმა-მამულის საჯარო გაყიდვის შემთხვევაში თავი გამოესყიდათ. ვინც მიწიანად შეძლებდა თავდახსნას, მესაკუთრე გლეხი ხდებოდა, უმიწოდ თავდახსნილნი კი სახაზინო უწყებაში გადადიოდნენ; 1832 აღმ. საქართველოში, 1841 — 43 კი დას. საქართველოში მოქალაქეებსა და გლეხებს აეკრძალათ გლეხების ყოლა; 1838 გლეხებს უფლება მიეცათ ეძიათ და მიეღოთ თავისუფლება, თუ მებატონეს არ აღმოაჩნდებოდა საბუთი, რომ გლეხი მას ეკუთვნოდა. მართალია, ამ კანონის მოქმედება 1842 ფაქტობრივად შეაჩერეს, ხოლო 1849 იგი კიდეც გააუქმეს, მაგრამ მან მაინც გარკვეული როლი შეასრულა გლეხობის ამოძრავებაში თავისუფლების საძიებლად; 1848 ამიერკავკასიაზეც გავრცელდა რუსეთში 1833 გამოცემული კანონი, რ-ის მიხედვითაც აიკრძალა გლეხის უმიწოდ გაყიდვა (საქართველოსათვის ეს აქტი ადრე არსებული კანონის აღდგენა იყო).

XIX ს. 40–50-იან წლებში კაპიტალ. საწარმოთა გაჩენისა და საქალაქო ცხოვრების განვითარების პირობებში გაძლიერდა გლეხთა თავდახსნის პროცესი. რეფორმის წინ საქართველოში უკვე რამდენიმე ათასი პირადად თავისუფალი და მესაკუთრე გლეხი იყო. რუსეთში ბ-ის გაუქმების შემდეგ, გლეხთა მასობრივი აჯანყების ზეგავლენით ცარიზმი იძულებული გახდა საქართველოშიც გაეუქმებინა ბატონყმობა (1864).

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგ. 2, თბ., 1965; წგ. 6—7, თბ., 1973—74; ბ ე რ-

ძნიშვილი მ., საქართველო XI—XII საუკუნეებში (სოციალურ-ეკონომიური ნარკვევი), თბ., 1970; გაბაშვილი ვ., ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბ., 1958; დოლიძე ი., ძველი ქართული სამართალი, თბ., 1953; დუმბაძე მ., დასავლეთ საქართველო XIX ს. I ნახევარში, თბ., 1957; მისივე, თავისუფალ გლეხთა ფენის საკითხისათვის XVIII ს. საქართველოში, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ლორთქიფანიძე მ., სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან XII ს. საქართველოში (ბატონყმობის გამერყვების საკითხისათვის), კრ.: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966; მელიქიშვილი გ., ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური გაერთიანება და საქართველოში ფეოდალურ ურთიერთობათა განვითარების ზოგიერთი საკითხი, თბ., 1973; საქართველოს ისტორია, ნ. ბერძენიშვილის რედ., თბ., 1958; ყიფიანი დ., მემუარები, ს. ხუნდაძის რედ, ტფ., 1930; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928; ჯავახიშვილი ივ., ბერძენიშვილი ნ., ჯანაშია ს., საქართველოს ისტორია, ს. ჯანაშიას რედ., თბ., 1943, ჯანაშია ს., საქართველო ადრინდელი ფეოდალიზაციის გზაზე, შრომები, [ტ] 1, თბ., 1949; მისივე, საქართველოს ისტორია უძველესი დროიდან მე-13 ს-მდე, იქვე, [ტ.] 2, თბ., 1952, Авалиани С. Л., Крестьянский вопрос в Закавказье, т. 1, Од., 1912; Антелава И. Г., Государственные крестьяне Грузии в первой половине XIX века, Сух., 1955; Новосельцев А. П., Пашуто В. Т., Черепнин Л. В., Пути развития феодализма, М., 1972 *გ. ჯამბურია.*

**ბატონყმობის გაუქმება საქართველოში,** იხ. *საგლეხო რეფორმა* საქართველოში 1864—71.

**ბატონყმური თეატრი,** ყმა მსახიობებისაგან შედგენილი მებატონეთა კერძო თეატრები რუსეთში. არსებობდა XVII ს. დამლევიდან ბატონყმობის გაუქმებამდე. განსაკუთრებით გავრცელებული იყო პროვინციაში. XVIII—XIX სს. მიჯნაზე ბ. თ-ების რიცხვი 170 აღემატებოდა. მათი უმრავლესობა მცირე შეძლების თავადაზნაურობას ეკუთვნოდა და საკმაოდ პრიმიტიული იყო. შეძლებულ მემამულეთა თეატრები კი თითქმის პროფ. თეატრს უტოლდებოდა. საკუთარი ბ. თ. ჰქონდათ პ. და ნ. შერემეტევებს, ნ. იუსუპოვს, ა. ვორონცოვს და სხვ., აგრეთვე რუსეთში დასახლებულ ქართვ. მემამულეებს: თავად გრუზინსკის (სიმბირსკის გუბერნიაში), სარატოვის გუბერნატორს ა. ფანჩულიძეს (სარატოვში).

რუსეთში განსაკუთრებით განთქმული იყო შერემეტევების თეატრები, რ-ებიც შენობის სიდიდით, კეთილმოწყობით, მხატვრული გაფორმებითა და მსახიობთა მომზადებით არ ჩამოუვარდებოდა სამეფო კარის თეატრებს. შერემეტევებს დასები ჰყავდათ მოსკოვში, პეტერბურგში, კუსკოვოში, ოსტანკინოში (ამჟამად ყმათა შემოქმედების მუზეუმია). შერემეტევების თეატრების რეპერტუარში ასამდე ოპერა, ბალეტი და პიესა შედიოდა. დასი შედგებოდა 200 კაცისაგან. აქ გამოდიოდნენ გამოჩენილი რუსი და ევრ. მსახიობები. ცნობილი იყო აგრეთვე ნ. იუსუპოვის საბალეტო დასი არხანგელსკოეში. XIX ს-ში ზოგიერთმა მემამულემ თეატრი შემოსავლის წყაროდ აქცია. ბ. თ-მა რუსულ სცენას შესძინა რუს. რეალისტური თეატრის ფუძემდებელი მ. შჩეპკინი, ს. მოჩალოვი — დიდი რუსი ტრაგიკოსის პ. მოჩალოვის მამა, მსახიობი ქალი ე. სემიონოვა და სხვ. ბ. თ-მა ხელი შეუწყო პროვინციებში თეატრ. ხელოვნების განვითარებას და რუს. სცენაზე რეალისტურ-დემოკრ. ტენდენციების განმტკიცებას. *ნ. შალუტაშვილი.*

**ბატორი** (Batory) სტეფან (27. IX. 1533 — 12. XII. 1586, გროდნო), პოლონეთის მეფე (1576-იდან) და მხედართმთავარი, ტრანსილვანიის მთავარი 1571—76. პოლონეთის მეფედ აირჩიეს შლიახტის საშუალო ფენების მხარდაჭერით. მონაწილეობდა *ლივონიის ომში 1558—83.* 1578 შლიახტის არჩევითი ტრიბუნალები დააარსა და სამეფო სასამართლოს ნაცვლად უმაღლეს სასამართლო ინსტანციად აქცია. ცდილობდა სამეფო ხელისუფლების გაძლიერებას. მხარს უჭერდა კათოლ. სამღვდელოებას და იეზუიტებს რეფორმაციის წინააღმდეგ ბრძოლაში.

**ბატოქრომული და ჰიფსოქრომული ეფექტი,** ორგ. ნაერთების შეფერილობის ცვლილება ყვითლიდან მწვანისაკენ ნარინჯისფერის, წითლის, იისფრის, ლურჯის გავლით (ბატოქრომული ეფექტი) ან პირიქით, მწვანიდან ყვითლისაკენ (ჰიფსოქრომული ეფექტი).

**ბატრაქოზავრები** (Batrachosauria), ამომწყდარი ამფიბიების ქვეკლასი. ბ. გავრცელებული იყვნენ ჩრდ. ნახევარსფეროში კარბონულსა და პერმულ პერიოდებში. ყველაზე მაღალორგანიზებული ბ., ე. წ. სეიმურიამორფები ქალას აგებულებითა და ზოგი სხვა ნიშნით აშკარად უახლოვდებიან ქვეწარმავლებს. ბ-ს, როგორც შუალედურ ფორმებს, არსებითი მნიშვნელობა აქვთ ხერხემლიანთა ევოლუციის შესწავლისათვის. ნამარხი ბ. — ლანტანოზუხა და კოტლასია — სსრკ-ის ტერიტორიაზეა ნაპოვნი.

**ბატრაქოლოგია** (ბერძნ. batrachos — ბაყაყი და ... *ლოგია*), ამფიბიების შემსწავლელი დარგის მოძველებული სახელწოდება. შემდგომში ბ. შევიდა *ჰერპეტოლოგიაში,* რ-იც შეისწავლის როგორც ამფიბიებს, ისე ქვეწარმავლებს.

**„ბატრაქომიომაქია“** („Batrachomyomachia“), „ბაყაყთა და თაგვთა ომი“ (ბერძნ. batrachos — ბაყაყი, mys — თაგვი, machē — ბრძოლა), ძვ. ბერძნული პაროდიული ეპოსი. მიაწერდნენ ჰომეროსს, თუმცა იგი მოგვიანებით, ძვ. წ. V ს-ში უნდა იყოს შექმნილი. პოემაში საგმირო ეპოსის ენითა და სტილით მოთხრობილია თაგვთა და ბაყაყთა ომის ამბავი. მსუბუქი, პაროდიული ხასიათის გამო „ბ.“ პოპულარული იყო ანტ. ეპოქაში.

**ბატუტი,** ბატუდი (ფრანგ. batoude<იტალ. battuta, სიტყვასიტყვით — დარტყმა), სპორტული იარაღი; დაწნული ბადე, რ-იც ჰორიზონტალურადაა დამაგრებული ჩარჩოზე რეზინის ამორტიზატორებით. სიგრძე 5 *მ* აღწევს, სიგანე 1,5 *მ,* ამაგრებენ 1,2 *მ* სიმაღლეზე. ბ-ს იყენებენ აკრობატები, ტანმოვარჯიშეები, წყალში მხტომელები და სხვ. აკრობატულ ბრუნებსა და ხტომაში სავარჯიშოდ. ბ-ზე ხტომებში ტარდება სსრკ-ის, ევროპისა და მსოფლიოს პირველობა.

**ბაუერი** (Bauer) ბრუნო (6. IX. 1809, აიზენბერგი, — 13. IV. 1882, რიქსდორფი), გერმანელი ფილოსოფოსი, იდეალისტი. ბერლინის (1834—39) და ბონის (1839—42) უნტ-ების პრივატ-დოცენტი. 1835 ბ-მა ორთოდოქსალური *ჰეგელიანელობის* პოზიციებიდან გააკრიტიკა დ. შტრაუსის წიგნი „იესოს ცხოვრება“, 1839-იდან მიემხრო ახალგაზრდა ჰეგელიანელებს. ცდილობდა წარმოედგინა ჰეგელი ათეისტად და რევოლუციონერად. ფიქრობდა, რომ ადამიანის დანიშნულება კოსმოსის შინაგანი საზრისის განხორციელება. ფილოსოფიის მთავარ საკითხად მიაჩნდა *სუბსტანციასა* და *თვითცნობიერებას* შორის წინააღმდეგობის გადალახვა, აბსოლუტებდა თვითცნობიერებას და ამის საფუძველზე განიხილავდა ისტორიას. ისტორიის მამოძრავებელ ძალად თვლიდა „კრიტიკული პიროვნებების“ გონებრივ მოღვაწეობას, ხოლო ხალხს — „ისტორიის პასიურ ელემენტად“. ეჭვი შეჰქონდა სალვთო წიგნების ისტ. სიმართლეში, ბ-ის სუბიექტური იდეალიზმი და ნაციონალიზმი გაკრიტიკებულია კ. მარქსისა და ფ. ენგელსის „წმინდა ოჯახსა“ და „გერმანულ იდეოლოგიაში“. 1848-ის შემდეგ მემარჯვენე იდეებმა გაიტაცა და გერმ. რაიხსკანცლერ ბისმარკს მიემხრო.

*თხზ.:* Трубный глас страшного суда над Гегелем, пер. с нем., М., 1933.

*ლიტ.:* ენგელსი ფ., ლუდვიგ ფოიერბახი და კლასიკური გერმანული ფილოსოფიის დასასრული, თბ., 1970. *მ. ღვალაძე.*

**ბაუერი** მარიამ ბენიამინის ასული [დ. 16 (29). V. 1909, თბილისი], ბალეტის მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1955). 1925 დაამთავრა მ. პერინის ქორეოგრაფიული სტუდია (თბილისი). იმავე წელს ჩაირიცხა თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრში. 1929—30 სწავლობდა ლენინგრ. საბალეტო ტექნიკუმში. 1930—1960 კვლავ თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტია. 1935—42 მუშაობდა პედაგოგად თბილ. ქორეოგრაფიულ სტუდიაში, 1960-იდან თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის ბალეტმაისტერ-რეპეტიტორია. ბ-ს ახასიათებდა ექსპრესია, ცეცხლოვანი ტემპერამენტი, სტილის ფაქიზი გრძნობა, მდიდარი ტექნიკა და მიმიკა. შესრულა პარტიები: გულნარა (პუნის „კორსარი“), ზარემა (ასაფიევის „ბახჩისარაის შადრევანი“), თოჯინა (დელიბის „კოპელია“), ოდეტა (ჩაიკოვსკის „გედის ტბა“), ტაო-ხოა (გლიერის „წითელი ყვავილი“) და სხვ. ბ-ის ნიჭის თავისებურებანი განსაკუთრებით მკაფიოდ გამოვლინდა სახასიათო პარტიებში: ქუჩის მოცეკვავე (მინკუსის „დონ კიხოტი“), ესპ. ცეკვა (ჩაიკოვსკის „გედის ტბა“), ინდური ცეკვა (თორაძის „გორდა“, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951) და სხვ.


მ. ბაუერი.


მ. ბაუერი. ქუჩის მოცეკვავე მინკუსის «დონ კიხოტი».

**ბაუერი** (Bauer) ოტო (5. IX. 1882, ვენა, — 4. VII, 1938, პარიზი), ავსტრიელ სოციალ-დემოკრატთა ერთ-ერთი ლიდერი, *ავსტრომარქსიზმის* იდეოლოგი. განათლებით — იურისტი. კ. რენერთან ერთად წამოაყენა ოპორტუნისტული კულტურულ-ნაციონალური ავტონომიის თეორია. მე-2 ინტერნაციონალის ერთ-ერთი თვალსაჩინო მოღვაწე. I მსოფლიო ომის წინ იყო ს.-დ. საპარლამენტო ფრაქციის მდივანი, ს.-დ. გაზ. „არბაიტერ-ცაიტუნგის“ („Arbeiter-Zeitung“) რედაქტორი. I მსოფლიო ომის დროს ავსტრ.-უნგრ. არმიის ოფიცერი იყო და ტყვედ ჩავარდა. თებერვლის რევ. შემდეგ პეტროგრადში მენშევიკებს დაუახლოვდა. 1918 ნოემბრიდან 1919 ივლ-მდე იყო ავსტრ. რესპ. საგარეო საქმეთა მინისტრი და მოითხოვდა ავსტრიის შეერთებას გერმანიასთან. იყო აგრეთვე ორნახევარი ინტერნაციონალისა (1921) და ე. წ. სოციალ. მუშათა ინტერნაციონალის (1923) ერთ-ერთი დამაარსებელი. თავის შრომებში ილაშქრებდა პროლეტარული რევოლუციისა და ბოლშევიკური პარტიის პოლიტიკის წინააღმდეგ. მისი თანაავტორობით შედგა ავსტრიის ს.-დ. პარტიის ოპორტუნისტული ლინცის პროგრამა (1926). 1934 თებ. ბრძოლებში ავსტრ. მუშების დამარცხების შემდეგ, ემიგრაციაში წავიდა ჯერ ჩეხოსლოვაკიაში, შემდეგ საფრანგეთში.

ბ-ს ძირითადად ოპორტუნისტული, ცენტრისტული პოზიცია ეკავა. მაგრამ სსრკ-ში სოციალიზმის მშენებლობაში მოპოვებულ წარმატებათა გავლენით, აგრეთვე კოლონიებში ანტიიმპერიალ. ბრძოლის გაძლიერების გამო თავის რეფორმისტულ შეხედულებათა გადასინჯვა დაიწყო. ნაშრომში „ორ მსოფლიო ომს შორის?“ (1936) მან აღიარა, რომ სსრკ მოკლე დროში საქმით დაუმტკიცებდა მსო-


ბატუტი.

ფლიოს სოციალ. წყობილების ეკონ., სოც. და კულტ. უპირატესობას.

*რ. ლასკარი.*

**ბაუმანი** ნიკოლოზ ერნესტის ძე (პარტ. ფსევდ. გ რ ა ჩ ი, პ ო ლ ე ტ ა ე ვ ი, ს ა რ ა ფ ს კ ი, ს ო რ ო კ ი ნ ი) [17 (29) V, 1873, ყაზანი, — 18 (31). X, 1905, მოსკოვი], პროფესიონალი რევოლუციონერი, ბოლშევიკური პარტიის მოღვაწე. დაამთავრა ყაზანის სავეტერინარო ინ-ტი (1895). რევ. მოღვაწეობა დაიწყო ყაზანში 90-იან წლებში. 1896—97 იყო პეტერბ. „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის" წევრი. 1897 მარტში დააპატიმრეს და შემდეგ 1899 ოთხი წლით გადაასახლეს ვიატკის გუბ. ქ. ორლოვში (ახლანდ. ხალტურინი). 1899 ოქტ. გაიქცა და შვეიცარიაში გაიხიზნა. გახდა წევრი „რუს სოციალ-დემოკრატთა საზღვარგარეთის კავშირისა", მიემხრო „შრომის განთავისუფლების" ჯგუფს, აქტიურად იბრძოდა „ეკონომიზმის" წინააღმდეგ. 1900 იყო ვ. ი. ლენინის ერთ-ერთი უახლოესი და აქტ. თანაშემწე გაზ. „ისკრის" დაარსების საქმეში და ამ გაზეთის ერთ-ერთი პირველი არალეგალური აგენტი. ამყარებდა კავშირს ადგილ. ს.-დ. ორგანიზაციებთან. 1902 დააპატიმრეს, მაგრამ ადრე დაპატიმრებულ 10 ისკრელთან ერთად გაიქცა და საზღვარგარეთ გადავიდა. იყო რსდმპ II ყრილობის დელეგატი მოსკ. პარტორგანიზაციიდან. 1903 დეკ. დაბრუნდა რუსეთში. ხელმძღვანელობდა ბოლშევიკთა მოსკ. ორგანიზაციას და ერთდროულად რსდმპ ცკ-ის ჩრდილოეთის ბიუროს. თავის ბინაზე მოაწყო არალეგალური სტამბა. 1904 ივნ. დააპატიმრეს. განთავისუფლების შემდეგ, 1905 ოქტ. აქტიურად მონაწილეობდა პარტიის მოსკ. კომიტეტის მუშაობაში. 1905 წ. 18 ოქტ. რსდმპ მოსკ. კომიტეტის მიერ მოწყობილი დემონსტრაციის დროს მოკლა ოხრანკის აგენტმა. 20 ოქტ. ბ-ის დაკრძალვა გადაიქცა პოლიტ. დემონსტრაციად, რ-მაც დიდი როლი შეასრულა დეკ. შეიარაღებული აჯანყებისათვის მოსკ. პროლეტარიატის მომზადების საქმეში. გაზეთ „პროლეტარში" (1905 წ. 25 ოქტ., № 24) გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის მიერ ბ-ძმი მიძღვნილი ნეკროლოგი. ბ-ის სახელი ეწოდა მოსკ. ერთ-ერთ რაიონს, მოედანს, ქუჩას, უმაღლეს ტექ. სასწავლებელს და სხვ.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ნიკოლოზ ერნესტის ძე ბაუმანი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9, გვ. 536—537; ნ ო ვ ო ს ე ლ ო ვ ი მ., ნიკოლოზ ერნესტის ძე ბაუმანი, თბ., 1961.

ნ. ბაუმანი.

**ბაუმგარტენი** (Baumgarten) ალექსანდერ გოტლიბ (17. VI. 1714, ბერლინი, — 26. V. 1762, ოდერის ფრანკფურტი), გერმანელი ფილოსოფოსი, იდეალისტი. ოდერის ფრანკფურტის უნ-ტის პროფესორი, *კ. ვოლფის* მოწაფე, ესთეტიკის, როგორც დამოუკიდებელი ფილოს. დისციპლინის შემქმნელი. დიდი დამსახურება მიუძღვის ფილოს. ტერმინოლოგიის შემუშავებაში. ბ-ის აზრით, ფილოსოფია შეისწავლის ნივთების თვისებებს, რ-თა წვდომა შესაძლებელია რწმენის გარეშე. ბ-მა განასხვავა ერთმანეთისაგან თეორიული (მეტაფიზიკა და ფიზიკა) და პრაქტიკული (*ეთიკა*, სამართლის ფილოსოფია, მოძღვრება თავაზიანობისა და მეტყველების შესახებ) ფილოსოფია; მათ წინ უძღვის *გნოსეოლოგია*, რ-იც მოიცავს ესთეტიკასა (მოძღვრება გრძნობადი შემეცნების შესახებ) და *ლოგიკას* (მოძღვრება რაციონალური შემეცნების შესახებ). არაცხად, ბუნდოვან შეგრძნებებში მოცემული სრულყოფილება განიცდება როგორც მშვენიერება. მოძღვრება ასეთი განცდის შესახებ არის ესთეტიკის ნაწილი (ესთეტიკა თანამედროვე მნიშვნელობით). ბ-ის მეტაფიზიკა ი. *კანტმა* საფუძვლად დაუდო თავის ლექციებს. კანტმა ბ-გან აიღო ტერმინები „სუბიექტური", „ობიექტური", „თავისთავად" და „თავისთვის".

*თხზ.*: Aesthetica, Bd. 1—2, Traiecti as Viadrum, 1750—58; Ethica philosophica, 3 ed., Halae Magdeburgicae, 1763; Metaphysica, [ibidem], 1739.

*ლიტ.*: А с м у с В. Ф., Немецкая эстетика XVIII в., М., 1963, с. 3—56.




«ბაუჰაუზის» შენობა დესაუში. არქიტექტორი ვ. გროპიუსი. 1926.

**ბაუმგარტენი** (Baumgarten) ართურ (31. III. 1884 — 27. XI. 1966), გერმ. მეცნიერი იურისტი და საზ. მოღვაწე. სამართ. ფილოსოფიის, სისხლისა და საერთაშ. სამართ. სპეციალისტი. კელნის, ბაზელის, მაინის ფრანკფურტის უნ-ტების პროფესორი. 1933, როგორც ფაშიზმის მოწინააღმდეგე, შვეიცარიაში გადასახლდა. იყო შვეიც. შრომის პარტიის ერთ-ერთი აქტ. მოღვაწე. II მსოფლიო ომის შემდეგ ეწეოდა სამეცნ.-პედ. და საზ. საქმიანობას გდრ-ში. კერძოდ, დაამუშავა სოციალ. სამართ. მარქსისტული მეთოდოლოგია, გამოიკვლია საერთაშ. სამართ. მნიშვნელოვანი საკითხები და სხვ. იყო გდრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი, ვ. ულბრიხტის სახ. სახელმწიფოთმცოდნეობისა და სამართ. მეცნ. აკად. პრეზიდენტი, ჟურნ. „შტატ უნდ რეხტის" („Staat und Recht") მთავარი რედაქტორი.

*თხზ.*: Aufbau der Verbrechenslehre, Tübingen, 1913; Bemerkungen zur Erkenntnistheorie des dialektischen und historischen Materialismus, B., 1957; Vom Liberalismus zum Sozialismus, B., 1967.

**ბაუმშტარკი** (Baumstark) ანტონ (4. VIII. 1872, ქ. კონსტანცა, რუმინეთი, — 31. V. 1948, ქ. ბონი), გერმანელი ორიენტალისტი, ქრისტ. აღმოსავლეთის მწერლობისა და ხელოვნების მკვლევარი. იყო ბონის, უტრეხტისა და მიუნსტერის უნ-ტების პროფესორი. რედაქტორობდა ცნობილ საერთაშ. სამეცნ. ჟურნალს „Oriens Christianus", რ-შიც გამოქვეყნდა მისი ბევრი ნაშრომი, მ. შ. შრომები ძვ. ქართ. მწერლობისა და ხელოვნ. საკითხებზე. 1911 ლაიფციგში გამოცემულ ბ-ის წიგნში „აღმოსავლეთის ქრისტიანული მწერლობა" (2 ტ.) მოკლედ მიმოხილულია ძვ. ქართული მწერლობაც; ზოგიერთი მნიშვნელოვანი ფაქტობრივი შეცდომის მიუხედავად ეს მიმოხილვა მაინც საყურადღებო მოვლენაა ევრ. ქართველოლოგიაში. აღსანიშნავია ბ-ის ნაშრომები სახარების ძვ. ქართ. ტექსტისა და ქართ. ოთხთავის მინიატიურების შესახებ; მასვე ეკუთვნის კაპიტ. გამოკვლევები: „აღმოსავლური წირვა" (1906), „სირიული ლიტერატურის ისტორია" (1922), „შედარებითი ლიტურგია" (1940) და სხვ.

*ლიტ.*: რ ე ვ ი შ ვ ი ლ ი შ., ქართული ლიტერატურის გერმანელი მკვლევარები, «ცისკარი», 1969, № 5.

*ა. გამყრელიძე.*

**ბაურა** (Bowra) მორის (8. IV. 1898 — 1973 ან 1974), ინგლისელი ლიტერატურათმცოდნე. ბრიტანეთის აკადემიის წევრი (1938-იდან), მისი პრეზიდენტი (1958—1961), ოქსფორდის უნ-ტის პროფესორი. ავტორია ნაშრომებისა: „ძველი ბერძნული ლიტერატურა" (1935), „სიმბოლიზმის მემკვიდრეობა" (1943), „რუსული პოეზია" (1943), „ვერგილიუსიდან მილტონამდე" (1945) და სხვ.; ქართველი მკითხველისათვის განსაკუთრებით საინტერესოა ბ-ს წიგნი „საგმირო პოეზია" (1952), რ-შიც მკვლევარი „ვეფხისტყაოსანსაც" ეხება. გამოკვლევა რუსთაველის პოემის შესახებ, რ-იც შესულია მის წიგნში „შთაგონება და პოეზია" (1955), ერთ-ერთი საუკეთესოა მთელ უცხოურ რუსთველოლოგიურ ლიტ-რაში. ბ. განიხილავს რუსთაველის ეპოქის საქართველოს ვითარებას, ქართველი პოეტის დამოკიდებულებას აღმ. და დას. კულტურასთან, „ვეფხისტყაოსანს" შუასაუკუნეობრივი მსოფლიო პოეზიის ცნობილ ნიმუშებს ადარებს და თითქმის ყოველთვის აღიარებს რუსთაველის პოემის უპირატესობას.

*თხზ.*: ვეფხისტყაოსანი, თბ., 1966 (სათ. წინ: მ. ბოურა).

*ლიტ.*: გ ა მ ყ რ ე ლ ი ძ ე ა., ახალი ქართველოლოგიური ნაშრომები უცხოეთში, «ცისკარი», 1958, № 1.

*ა. გამყრელიძე.*

**ბაური** (Baur) ფერდინანდ კრისტიან (21. VI. 1792, შმიდენი, შტუტგარტთან, — 2. XII. 1860, ტიუბინგენი), გერმ. თეოლოგი, პროტესტანტი, ტიუბინგენის სკოლის დამაარსებელი. 1826-იდან ტიუბინგენის უნ-ტის თეოლ. პროფესორი. ჰეგელის გავლენით ადრინდ. ქრისტიანობის ისტორიას განიხილავდა როგორც ურთიერთსაწინააღმდეგო ტენდენციების — პეტრიანიზმის (მოითხოვდა ქრისტიანობის ნაწილობრივ გამოყოფას იუდაიზმიდან) და პაულიანიზმის (მოითხოვდა იუდაიზმისაგან სრულ გამიჯვნას) ბრძოლას. ბ-მა და მისმა თანამოაზრეებმა გამოავლინეს სახარების ტექსტებს შორის არსებული წინააღმდეგობანი და მრავალი ქრისტ. ძეგლის სიყალბე, დაათარიღეს *ახალი აღთქმის* ზოგი ნაწილი; ამავე დროს ისინი თეოლ. პოზიციებზე რჩებოდნენ; იბრძოდნენ რელიგიის შენარჩუნებისათვის.

*ლიტ.*: К р ы в е л е в И. А., Книга о библии, М., 1958, с. 107—110.

**ბაურუ** (Bauru), ქალაქი ბრაზილიის აღმ. ნაწილში. 123,3 ათ. მცხ. (1970). რკინიგზის სადგ.; სას.-სამ. რ-ნის (ბამბა, ტყავი, ციტრუსები, სარძევე მეცხოველეობა) სავაჭრო და გადასამუშ. ცენტრი. კვების, საფეიქრო, ხე-ტყის დასამუშ. მრეწველობა.

**ბაუცენი** (Bautzen), ლუჟიცური სახელწ. ბ უ დ ი შ ი ნ ი, ქალაქი გდრ-ში (დრეზდენის ოლქი), მდ. შპრეეზე. 45 ათ. მცხ. (1973). ვაგონმშენებლობა, რადიო- და ტელეაპარატურის, პოლიგრ. მანქანების წარმოება. საფეიქრო, ქაღალდის მრეწვ.; ბ. წარმოიშვა ძვ. დასახლების ადგილას (ქალაქის უფლება მიიღო 1213). იგი ლუჟიცელების (სორბების) კულტ. ცენტრია ზემო ლაუზიცში. სორბისტიკის ინ-ტი, სტამბა. სახალხო თეატრი და ანსამბლი.

1813 წ. 8—9 (20—21) მაისს, საფრანგეთისა და მე-6 ანტიფრანგ. კოალიციის ომის დროს, ნაპოლეონის არმიამ (150—160 ათ. კაცი) ბ-თან დაამარცხა რუსეთ-პრუსიის ჯარები (93 ათ. კაცი, მ. შ. 28 ათ. პრუსიელი, სარდალი გენ. პ. ვიტგენშტაინი). ნაპოლეონის გეგმა, მარჯვ. ფლანგიდან გარშემორტყმოდა მოკავშირეებს, ჩაშალა რუს. კორპუსის მედგარმა წინააღმდეგობამ (სარდალი გენ. მ. ბარკლაი-დე-ტოლი). რუსეთ-პრუსიის ჯარებმა, რ-ებსაც ზურგიდან შემოვლა ემუქრებოდა, უკან დაიხიეს. ბ-ის ბრძოლის შემდეგ პლესვიცში დაიდო დროებითი ზავი (1913 წ. 4 ივნ. — 10 აგვ.), ეს იყო ნაპოლეონის სტრატეგიული შეცდომა, რადგან ავსტრია და შვეცია ანტიფრანგ. კოალიციას მიემხრნენ.

**„ბაუჰაუზი"** (Bauhaus), მ შ ე ნ ე ბ ლ ო ბ ი ს ა და მ ხ ა ტ ვ რ უ ლ ი კ ო ნ ს ტ რ უ ი რ ე ბ ი ს უ მ ა ღ ლ ე ს ი ს კ ო ლ ა (Hochschule für Bau und Gestaltung), სასწ. დაწესებულება და არქიტ.-მხატვრული გაერთიანება გერმანიაში. დააარსა არქიტ. ვ. *გროპიუსმა* 1919 ვაიმარში. 1925 გადაიტანეს დესაუში, 1933 ფაშისტებმა გააუქმეს. „ბ-ის" მესვეურები ეყრდნობოდნენ *ფუნქციონალიზმის* ესთეტიკას, მიზნად ისახავდნენ პლასტ. ხელოვნებაში შეემუშავებინათ თანამედროვე ფორმების ჩამოყალიბების უნივერს. პრინციპები. სამხატვრო და საპროექტო სახელოსნოებში სასწავლო ხასია-

თის სამუშაოებთან ერთად სტუდენტები ადგენდნენ არქიტ. პროექტებს (მ. შ. საცხოვრებელი სახლების ტიპურ პროექტებს), ამზადებდნენ სამრეწვ. პროდუქციას (უმთავრესად ავეჯი, ქსოვილი), დეკორ. ფერწერისა და პლასტიკის ნიმუშებს. „ბ-ში“ პედ. და შემოქმედებით-ექსპერ. საქმიანობას ეწეოდნენ ფუნქციონალიზმის უდიდესი წარმომადგენლები (ვ. გროპიუსი, ჰ. მაიერი, ლ. მის ვან დერ როე), თანამედროვე დიზაინის პიონერები (ი. იტენი, ლ. მოჰოლი-ნაგი), აგრეთვე ზოგიერთი ავანგარდისტი მხატვარი (პ. კლეე, ვ. კანდინსკი, ო. შლემერი). „ბ-მა“ დიდი როლი შეასრულა *რაციონალიზმის* პრინციპებისა და თანამედროვე მხატვრული კონსტრუირების განმტკიცებაში. სახვით ხელოვნებაში „ბ.“ ფაქტობრივად *ფორმალიზმის* ცენტრი იყო. „ბ-ის“ თეორეტიკოსები გამოთქვამდნენ მცდარ შეხედულებებს, უარყოფდნენ ხელოვნების იდეურობასა და რეალიზმს.

**ბაფინი** (Baffin) უილიამ (1584 — 23. I. 1622, ორმუზი), ინგლისელი პოლარელი მკვლევარი. 1612 — 16 მონაწილეობდა ჩრდ.-დას. გასასვლელის ძებნაში, 1615 გამოიკვლია ჰუდსონის ყურე, 1616 — გრენლანდიის დას-ით მდებარე ზღვა (დაერქვა მისი სახელი). აღმოაჩინა ჰეისის ნ.-კ. (გრენლანდია). ელზმირისა და დევონის კ-ების დიდი ნაწილი (კანადის არქტიკული არქიპელაგი). ბ-ის სახელი ეწოდა კანადის არქტიკული არქიპელაგის ერთ-ერთ კუნძულს.

**ბაფინის ზღვა,** ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ნახევრად დახშული ზღვა გრენლანდიასა და კანადის არქტიკული არქიპელაგის აღმ. სანაპიროს შორის. დეივისის სრუტით უერთდება ატლანტის ოკეანეს, კუნძულთშორისი სრუტეებითა და კეინის აუზით — ჩრდ. ყინულოვან ოკეანეს. ფართ. 689 ათ. *კმ*$^2$, მაქს. სიღრმე 2136 *მ*, საშ. სიღრმე 861 *მ*. წყლის საშ. მოცულობა 593 ათ. *კმ*$^3$. ფსკერი დაფარულია კენჭებით, ღორღით, ქვიშითა და ლამით. ზაფხულობით აღმ. ნაწილში დას. გრენლანდიის დინებას ჩრდ-კენ მიაქვს ატლანტის ოკეანიდან შემოჭრილი წყლის მასა, დას. ნაწილში კი კანადის დინებას სამხრ-კენ გადააქვს არქტიკული წყლები. ზამთარში წყლის ზედაპირის ტემპ-რა —1°C-ზე დაბალია, ზაფხულში 4 — 5°C. ზამთრობით მარილიანობა 34‰ აღემატება, ზაფხულში აღმ. ნაწილში 32‰-ზე მეტია, დას-ში 30—31‰. ზამთრობით ზღვა მცურავი და ნაპირის ყინულებითაა დაფარული. ზაფხულობით მოდრეიფე ყინულები შემორჩენილია ზღვის ცენტრ. და დას. ნაწილში, აქედან დაძრული აისბერგები ატლანტის ოკეანეში ნიუფაუნდლენდის მარჩხობის მიდამოებში ხვდება. მოქცევები ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 4 *მ*-მდე. ზღვაში გვხვდება ვირთევზა, ქაშაყი და სხვ. სახელი ეწოდა ინგლ. მკვლევარის უ. *ბაფინის* პატივსაცემად.

**ბაფინის მიწა** (Baffin Island), კანადის არქტიკული არქიპელაგის ყველაზე დიდი კუნძული, კანადის ტერიტორიის ნაწილი. ფართ. 478 ათ. *კმ*$^2$. აგებულია კამბრიულისწინა გნაისებითა და კრისტ. ფიქლებით. აღმ. ნაწილი მთაგორიანია (სიმაღლე 2591 *მ*-მდე), ნაპირები — ფიორდული. მთის მასივების ბრტყელი მწვერვალები დაფარულია ვრცელი მყინვარებით (ფართ. 83 ათ. *კმ*$^2$). კუნძულის დას. ნაწილი ბორცვიანი ვაკეა (150—200 *მ*), არის მრავალი ჭაობი და ტბა. ჰავა — ნოტიო არქტიკული; მცენარეულობა — ხავს-მღიერებიანი და ბუჩქიანი ტუნდრა. ცხოველები: პოლარული კურდღელი, ლემინგი, თეთრი მელა. მოსახლ. (დაახლ. 3 ათ. კაცი) უმთავრესად კუნძულის სამხრ. ნაწილში ცხოვრობს. სახელი ეწოდა უ. *ბაფინის* პატივსაცემად.

**ბაქანი,** პ ლ ა ტ ფ ო რ მ ა (ფრანგ. plateforme < plat — ბრტყელი და forme — ფორმა), 1. ფიცარნაგი, პატარა მოედანი. 2. დაბალბორტებიანი ღია სატვირთო ვაგონი. 3. რკინიგზის პატარა სადგური. 4. რ კ ი ნ ი გ ზ ი ს ბ., შემაღლებული მოედანი რკინიგზის სადგურებსა და მატარებლის გასაჩერებელ პუნქტებში რკინიგზის ხაზთან.

**ბაქანი** (გეოლ.) კონტინენტების ძირითადი სტრუქტურული ელემენტი. დედამიწის ქერქის უბანი, რ-შიც ტექტონ. მოძრაობა და მაგმური აქტივობა სუსტადაა გამოვლენილი. განვითარების ხასიათის მიხედვით უპირისპირდება *გეოსინკლინს*.

ბ-თვის ნიშანდობლივია ორსართულიანი აგებულება. ზედა, შედარებით ახალგაზრდა, საკუთრივ ბაქნური სართული, აგებულია დაუნაოჭებელი დანალექი წარმონაქმნებით, ქვედა, უფრო ძველი, რ-საც ჩვეულებრივ ბ-ის დანაოჭებულ ფუნდამენტს (სუბსტრატს) უწოდებენ, შეესაბამება დედამიწის ქერქის ამ უბნის განვითარების გეოსინკლინურ სტადიას და აგებულია ძლიერ დანაოჭებული, მეტამორფული ქანებით, რ-ებიც დასერილია მაგმური სხეულებით. ფუნდამენტის ზედაპირის მდებარეობის მიხედვით, ბ-ის ფარგლებში გამოიყოფა *ფარები*, სადაც დანაოჭებული ფუნდამენტი ზედაპირზე შიშვლდება (მაგ., ბალტიის, კანადის ფარი და სხვა ფარები) და *ფილაქნები*. ფილაქნებისათვის ჩვეული სტრუქტურული ფორმებია დამრეცი ჩაღუნვები და აზევებები, *სინეკლიზები* და *ანტეკლიზები*. ბ-ის მნიშვნელოვან უარყოფით სტრუქტურებს განეკუთვნება აგრეთვე ავლაკოგენები. ბ-თვის დამახასიათებელია დიდი მასშტაბის ტექტონ. რღვევები, ძირითადად ნასხლეტები. ბ-ზე არსებულ რღვევებსა და მრავალრიცხოვან ღრმა ნაპრალებთან დაკავშირებულია კონტინენტური ვულკანიზმი (ციმბირის ტრაპები, დეკანის პლატოს ბაზალტები, სამხრ. ამერიკის ბაზალტები და სხვ.).

ბ-ის ასაკი გეოსინკლინური ეტაპის დასრულებისა და ბაქნური რეჟიმის დამყარების დროს შეესაბამება. განარჩევენ ეპიკალედონიურ ბ-ებს, რ-თა დანალექი საფარი ჩამოყალიბდა კალედონიურის შემდგომ დროში, ეპიჰერცინულ ბ-ებს, რ-თა დანალექი საფარი ჰერცინულის შემდეგდროინდელია და ა. შ.; კამბრიულისწინა ნაოჭა სუბსტრატის მქონე ბ. ძველ ბ-ად იწოდება, ასეთია: რუსეთის, ციმბირის, ჩრდ. ამერიკის, აფრიკის და სხვ. ბ-ები, უფრო გვიან წარმოშობილი კი — ა ხ ა ლ გ ა ზ რ დ ა ბ-ად (ურალ-ციმბირის, დას. ევროპის, მონღოლეთ-მანჯურიის და სხვ.).

*ლიტ.*: Б е л о у с о в В. В., Основные вопросы геотектоники, 2 изд., М., 1962; Б о г д а н о в А. А., О некоторых общих вопросах тектоники древних платформ, «Советская геология», 1964, № 9; К о с ы г и н Ю. А., Тектоника, М., 1969; Х а и н В. Е., Общая геотектоника, 2 изд., М., 1973.

**ბაქარი** (7. IV. 1699 ან 1700, — 1. II. 1750, მოსკოვი), ქართველი სახელმწ. და საზ. მოღვაწე. *ვახტანგ VI-ის* ძე. რუსეთის არმიის გენ.-ლ., გრუზინსკების გვარის ფუძემდებელი. ქართლის ფაქტობრივი მეფე (შაჰნავაზ III-ის სახელით) 1716—19, ვახტანგ VI-ის ირანში ყოფნის დროს. 1724 მამასთან ერთად რუსეთში გადასახლდა. 1729 წ. 30 ნოემბ. გენ.-ლ-ის ჩინით დაინიშნა მოსკ. ოლქში საარტ. კანტორის უფროსად. ბ. მონაწილეობდა მოსკ. ქართ. სტამბის აღდგენაში. 1743 მისი თაოსნობით დაიბეჭდა ბიბლია, რ-იც ცნობილია ბ-ის ბიბლიის სახელით. ურთიერთობა ჰქონდა რუს მეცნიერებთან (ვ. ტატიშჩევი, ჟ. დე-ლილი), აწვდიდა მათ ცნობებს საქართვ. წარსულზე. ასრულებდა რუს. მთავრობის დიპლ. დავალებებს.

**ბაქაქურები,** სოფელი დუშეთის რ-ნში (მჭადიჯვრის სოფსაბჭო), მდ-ების ნარეკვავისა და ქსნის წყალგამყოფის დას. კალთაზე, მდ. ქსნის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 800 *მ*, დუშეთიდან 21 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 30 *კმ*. შუახევის კოლ-ბა (მემინდვრეობა). საშ. სკოლა სოფ. ოძისში (1 *კმ*).

**ბაქიხანოვი** აბასყული-აღა (ფსევდ. გ უ დ ს ი) (21. VI. 1794, სოფ. ამირაჯანი, ბაქოს მახლობლად, — 1847 თებ., მექასა და მედინას შორის მდებარე ადგილი ვადი-ფათიმე), აზერბ. მეცნიერი და მწერალი. დაიბადა ბაქოს ხანის ოჯახში. ბ. წლების განმავლობაში სწავლობდა სპარს., არაბ., რუს. ენებს, აღმ. ლიტ-რასა და ფილოსოფიას. მიიღო ფართო, ენციკლოპედიური განათლება. 1819 მთავარმართებელმა ა. ერმოლოვმა თბილისში მიიწვია თარჯიმნად. ბ-ს ახლო ურთიერთობა ჰქონდა გ. ორბელიანთან, ა. ჭავჭავაძესთან, ა. გრიბოედოვთან, ა. ბესტუჟევ-მარლინსკისთან, ვ. კიუხელბეკერთან, მ. ფ. ახუნდოვთან, ხ. აბოვიანთან და სხვ. პირადად იცნობდა ნ. ბარათაშვილსა და ა. პუშკინს. მონაწილეობდა მირზა შაფის ლიტ. წრეში. რუს. სამხ. და დიპლ. სამსახურში ყოფნისას 1826—29 მონაწილეობდა რუსეთ-ოსმალეთისა და რუსეთ-ირანის ომებში. რუსეთ-ირანს შორის თურქმანჩაის საზავო მოლაპარაკების დროს თარჯიმნად იყო. ბ. დადებითად აფასებდა აზერბ. და მთლიანად კავკ. რუსეთთან შეერთებას და მოწინავე რუს. კულტურასთან დაახლოების მომხრე იყო. ბ. ფეოდალთა პრივილეგიებს იცავდა, მაგრამ ამასთანავე დაგმო 1837 ყუბის პროვინციაში აჯანყებულ გლეხთა წინააღმდეგ ხელისუფალთა დამსჯელი ღონისძიებები. 1841 ბ-მა დაამთავრა ისტ. ნაშრომი „გულისტანი-ირამი“ („სამოთხის ყვავილნარი“), რ-იც აშუქებდა ჩრდ. აზერბ. და დაღესტნის ისტორიას უძველესი დროიდან 1813-მდე. წიგნზე მუშაობისას ბ. ქართ. წყაროებსაც იყენებდა. „გულისტანი-ირამში“ უმთავრესად მოცემულია პოლიტ. ისტორია. წიგნში მოტანილია უამრავი ფაქტობრივი მასალა და გატარებულია არაერთი ორიგინ. აზრი; ისტ. პროცესის ასახვისას ბ. ვერ ასცდა იდეალ. პოზიციას. იგი წერდა ლექსებსა და მოთხრობებსაც (სატირა „მიმართვა თავრიზელებისადმი“, მოთხრ. „წიგნი ასკერის შესახებ“), ავტორია ეთიკურ-მორალური ტრაქტატებისა („აღზრდა ზნეობისა“ და „წიგნი ზნეობრივი აღზრდის შესახებ“). მნიშვნელოვანია მისი გამოკვლევები სპარს. ენის შესახებ („კანონები გუდსისა“). დაწერილი აქვს ასტროლოგიურ-ფილოს. ნაშრომი „ციური იდუმალებანი“ (კოპერნიკის ჰელიოცენტრული სისტემის საფუძველზე).


ა. ბაქიხანოვი.

*თხზ.*: Бэдии әсәрләр, Бакы, 1964; [წიგნში] Антология азербайджанской поэзии, т. 1—3, М., 1960.

*ლიტ.*: К а с и м-з а д е Ф., Аббаскули Ага Бакиханов (Гудси). Жизнь и творчество, Баку, 1958.

**ბაქო** (აზერბ. ბ ა ქ ი — ქარიანი ადგილი), აზერბ. სსრ დედაქალაქი, სსრ კავშირის ერთ-ერთი უდიდესი სამრეწვ. და სამეცნ.-


ბაქო. ვ. ი. ლენინის მუზეუმი. არქიტექტორი პ. მაჯიდოვი. 1960.

კულტ. ცენტრი. დიდი ნავსადგური კასპიის ზღვაზე, აფშერონის ნ.-კ. სამხრ. ნაწილში. ბ-ს ცენტრ. ნაწილი გაშენებულია ამფითეატრისებურად, ეშვება ბაქოს ყურეში. იანვრის საშ. ტემპ-რა 3°C, ივლისისა 25—30°C. ნალექები 180—300 *მმ* წელიწადში. იცის ძლიერი ქარი (ნორდი), უმთავრესად შემოდგომაზე.

დიდი ბ. — 10 ადმ. რ-ნი და 47 დაბა — ქმნის ფართო აგლომერაციას, რ-საც აფშერონის ნ.-კ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი და მისი შემოგარენი (ნავთობის სარეწები ზღვაში და ხმელეთზე) უჭირავს. მის ტერიტორიაში შედის აგრეთვე აფშერონისა (ჟილოი, არტიომის და სხვ.) და ბაქოს არქ. (ბულა, სვინოი, დუვანი) კუნძულები.

დიდი ბ-ს მოსახლ. — 2192 ათ. კაცი, (1976 წ. 1 იანვ.). XIX ს. დასაწყისში ბ-ში ცხოვრობდა 4,5 ათ., ხოლო დამლევს—დაახლ. 112 ათ. კაცი. დიდ ბ-ში თავმოყრილია მთელი აზერბ. სსრ მოსახლ. დაახლ. 25% და ქალაქის მოსახლ. თითქმის 50%. ძირითადი მოსახლ. აზერბაიჯანელები და რუსებია. ცხოვრობენ აგრეთვე სომხები, ებრაელები, დაღესტნელები და სხვ. მუშა-მოსამსახურეთა საშ. წლ. რაოდენობა 500 ათ. კაცზე მეტია.


ბაქო. მ. ფ. ახუნდოვის სახელობის საჯარო ბიბლიოთეკა. არქიტექტორი მ. ჰუსეინოვი. 1960.

**ისტორიული ცნობა.** ბ. პირველად V ს. წყაროებში იხსენიება. IX—X სს-ში მის შესახებ ცნობებს გვაწვდიან არაბი გეოგრაფები (ალ-ისტახრი, ალ-მასუდი, ალ-მუკადასი). აქ უკვე მაშინ იღებდნენ ნავთობს. XII ს. II ნახევარში ბ. ერთხანს შირვანის სახელმწიფოს პოლიტ. ცენტრი იყო. XII—XV სს-ში ბ-დან ნავთობი გაჰქონდათ ალმ. ქვეყნებში. ბ. მნიშვნელოვანი სავაჭრო ნავსადგური იყო. XV — XVI სს-ში ამიერკავკასიაში ერთ-ერთ შეუვალ ციხესიმაგრედ ითვლებოდა. 1540 ბ. სეფიანთა ჯარებმა დაიკავეს. XVI ს. 80-იან წლებში ოსმალეთი ფლობდა. 1604 ირანის შაჰმა აბას I-მა ციხესიმაგრე დაანგრია, მაგრამ მალე ისევ აღადგინა. XVII ს-ში ბ. მნიშვნელოვანი ქალაქი იყო. XVII ს. თურქი მოგზაურის ევლია ჩელების ცნობით, ბ-ის ნავთობი შაჰის (ირანის) სალაროს დიდ შემოსავალს აძლევდა (წელიწადში 7 ათასი თუმანი). პეტრე I-ის *სპარსეთის ლაშქრობის* დროს 1723 ბ. რუსეთის ჯარმა დაიკავა, 1735 ირანს დაუბრუნდა. ნადირ-შაჰის სიკვდილის (1747) შემდეგ ბ-ს მმართველები (იხ. *ბაქოს სახანო*) ფაქტობრივად დამოუკიდებელნი იყვნენ. რუსეთ-ირანის 1804 — 13 ომის დროს ბ. რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა (1806). XIX ს. 70-იან წლებში ნავთობის მრეწველობის განვითარებასთან დაკავშირებით სწრაფად გაიზარდა ქალაქიც. ნავთობის მოპოვება 26 ათ. ტ-იდან (1872) 11 მლნ. ტ-მდე (1901) გადიდდა, რაც ნავთობის მსოფლიო მოპოვების დაახლ. 50%-ს შეადგენდა. მნიშვნელოვანი მოვლენა იყო *ბაქო—ბათუმის ნავთობსადენის* გაყვანა (1897—1907). ამ დროისათვის ბ-ს მრავალეროვანი ინტერნაც. მუშათა კლასი 60 ათ. კაცს ითვლიდა.


ბაქო. კიროვის პროსპექტი.

XIX ს. დასასრულს ბ-ში იწყება რევ. მოძრაობა. 1898—99 დაარსდა პირველი ს.-დ. წრეები, 1901 შეიქმნა „ისკრის" ჯგუფი და რსდმპ ბაქოს კომიტეტი, რ-თანაც 1904 ჩამოყალიბდა ს.-დ. ჯგუფი „ჰუმეთი" („ენერგია"). პროლეტარიატის დიდი გამოსვლები იყო *ბაქოს გაფიცვები*. ბ-ის პროლეტარიატი აქტიურად მონაწილეობდა 1905—07 რევოლუციაში. 1905 ნოემბ. შეიქმნა ბაქოს მუშათა დეპუტატების საბჭოები, 1906 — ნავთობმრეწველობის მუშათა პროფკავშირი. 1917 წ. 31 ოქტ. (13 ნოემბ.) ბ-ში საბჭ. ხელისუფლება გამოცხადდა. 1918 წ. 25 აპრ. შეიქმნა ბაქოს სახკომსაბჭო (იხ. *ბაქოს კომუნა 1918*).

1918 წ. 31 ივლ. ბ-ში საბჭ. ხელისუფლება დროებით დაეცა. 1920 თებ. ბ-ში მიმდინარეობდა აზერბ. კომპარტიის I არალეგალური ყრილობა, რ-მაც მიიღო რეზოლუცია შეიარაღებული აჯანყების შესახებ. 1920 წ. 28 აპრ. ღამით ბ-ს პროლეტარიატმა დაამხო ბურჟ.-ნაციონალისტური მუსავატური მთავრობა. 1920 წ. 28 აპრ. გამოცხადდა აზერბაიჯანის სსრ. ბ. რესპუბლიკის დედაქალაქი გახდა.

**ეკონომიკა.** თანამედროვე ბ. დიდი სამრეწვ. კომპლექსია. განვითარებულია ნავთობისა და აირის მოპოვება, ნავთობქიმ., ქიმ., მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ. მრეწველობა, საშენ მასალათა წარმოება, მსუბუქი, კვების მრეწვ.; ბ-ს საკუთარი ენერგოსისტემა აქვს (ჩრდ. სრესი, თეცი „კრასნაია ზვეზდა", კრასინის სახ. და სხვ.). ბ-ს მრეწველობის მთლიანი პროდუქცია 1975-ში 1913-თან შედარებით 38-ჯერ გაიზარდა.

ქალაქის მრავალრიცხოვანი სამრეწვ. საწარმოებიდან განსაკუთრებით გამოირჩევა ნავთობის ძვ. სარეწები — „ლენინნეფტი" (ბალახანა, საბუნჩი, რამანა), „ორჯონიკიძენეფტი" (სურახანა, ყარაჩუხური), „კიროვნეფტი" (ბინაგადი), ბაქოს 26 კომისრის სახ., „აზიზბეკოვნეფტი" (ბიბიჰეიბათი) და ახალი — „ყარადაღნეფტი" (ხმელეთზე), სკკპ XXII ყრილობის სახ., ნარიმანოვის სახ., სერებროვსკის სახელობის სარეწები (ზღვაში). ბ-ს ალმ. ნაწილში თავმოყრილია ნავთობგადასამუშ. ქ-ნები (ნოვობაკინსკი, სკკპ XXII ყრილობის სახ., ყარაევის სახ. და სხვ.). ქიმ., მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ. ქ-ნები (ლეიტენანტ შმიდტის სახ., ყიშლის, მაღალი ძაბვის აპარატურის, ხელსაწყოთსაშ., საყოფაცხოვრებო მომსახურების მანქანათსაშ. საწარმოები — მაცივრების, ტელევიზორების, გაზაპარატურის და სხვ. წარმოება). ბევრია მსუბუქი და კვების მრეწველობის საწარმო (საფეიქრო, კამვოლის და ნაზი მაუდის კომბინატები, ფეხსაცმლის ფ-კები, ხორცკომბინატი, საფქვავი ქ-ნები და სხვ.). ბ-ს გარეუბნებში იღებენ და ამუშავებენ ნავთობსა და აირს. საშენ მასალათა მრეწველობა (ცემენტის, აზბესტის ქ-ნები, ქვისა და ქვიშის მრავალი კარიერი) და სხვ. ბ. დიდი სატრანსპ. კვანძია. ტვირთბრუნვის მოცულობით მე-3 ადგილზეა მოკავშირე რესპუბლიკების დედაქალაქებს შორის. ტვირთბრუნვაში წამყვანია საზღვაო-სავაჭრო ნავსადგური, რ-ის მნიშვნელობა ძალზე გაიზარდა ბ. — კრასნოვოდსკის საზღვაო-საბორნო გადასასვლელის საექსპლუატაციოდ გადაცემის შემდეგ. საჰაერო ხაზით ბ. უკავშირდება ჩვენი ქვეყნის სხვადასხვა ქალაქს. ბ-დან გადის რკინიგზის ხაზები დონის როსტოვის, თბილისის, ერევნისა და ასტარის მიმართულებით. საგარეუბნო ხაზები (მ. შ. სსრკ-ში პირველი ელექტრიფიცირებული რკინიგზა ბაქო—საბუნჩი) ქალაქს საფაბრიკო-საქარხნო, სამრეწვ. და საკურორტო რ-ნებთან აკავშირებს. შიდა საქალაქო ტრანსპორტია: 1924-იდან ტრამვაი, 1932-იდან საავტობუსო მიმოსვლა, 1941-იდან სატროლეიბუსო, 1967 ამუშავდა ბაქოს მეტროპოლიტენის პირველი რიგი. ფართოდაა გაშლილი საქალაქო მშენებლობა. ბ-ს გარშემო გაჩნდა ახალი ქალაქ-თანამგზავრები: ზაბრათი, მაშთაღა, დუბენდი და პრიმორსკი.

**არქიტექტურა.** ქალაქის ძვ. ნაწილი (ე. წ. ციხესიმაგრე ან იჩარი-შაჰარი) შუა საუკუნეებში შემოზღუდული ყოფილა გალავნითა და თხრილით (ზღუდის შიგა კედლები რესტავრირებულია 1952—57). მის ტერიტორიაზე შემონახულია: *სინიყყალის* მინარეთი (1078—79), კოშკი *ყიზყალასი* (ე. წ. ქალწულის კოშკი, XII ს.), *შირვანშაჰების სასახლის* კომპლექსი (ძირითადად XV ს.). XIX ს. II ნახევარში ბ-ში შენდებოდა ეკლექტიკური სტილის შენობები. 1920-იან წლებში შედგენილი გენ. გეგმის (ავტორთა ჯგუფი) მიხედვით რეკონსტრუირებულია ძვ. რ-ნები, შეიქმნა რამდენიმე ახ. მოედანი, ჩამოყალიბდა ქალაქის ცენტრის არქიტ. სახე. 30—40-იან წწ. საზ. დანიშნულების ნაგებობათაგან აღსანიშნავია აზერბ. სსრ კომუნისტური პარტიის ცკ-ის და მინისტრთა საბჭოს შენობა, ნიზამის სახ. მუზეუმი (ორივე — არქიტ. ს. დადაშევისა და მ. უსეინოვისა), ს. კიროვის სახ. პარკი ს. კიროვის ძეგლით (1939, არქიტ. ლ. ილინი, მოქანდაკე ფ. საბსაი), მთავრობის სახლი (1952, არქიტ. ლ. რუდნევი, ვ. მუნცი), ვ. ი. ლენინის სახ. რესპ. სტადიონი (1952, არქიტ. ლ. გონსიოროვსკი, ო. ისაევი, გ. სერგეევი). აეროვაგზალი (1964, არქიტ. ჰ. მაჯიდოვი) და სხვ. ბ-ში დგას ნიზამის (1949, ფ. აბდურაჰმანოვი), ვ. ი. ლენინის (1955, დ. გარიაღდი) ძეგლები; მონუმენტი „განთავისუფლება" (1960, ფ. აბდურაჰმანოვი), ძეგლი-პანთეონი „ბაქოს 26 კომისარი" (1968, არქიტ. გ. ალესქეროვი, ა. ჰუსეინოვი, მოქანდაკეები ი. ზეინალოვი, ნ. მამედოვი), რ-იც მოიცავს აგრეთვე ჰორელიეფს „ბაქოს 26 კომისრის დახვრეტა" (1958, მოქანდაკე ს. მერკუროვი).

**კულტურული მშენებლობა.** ბ-შია აზერბ. სსრ მეცნ. აკად. (დაარსდა 1945) და 98 სამეცნ. დაწესებულება. ოქტ. რევოლუციამდე ბ-ში არ იყო არც ერთი უმაღლესი სასწავლებელი. 1974/75 სასწ. წ. ბ-ში იყო 12 უმაღლესი სასწავლებელი: აზერბ. უნ-ტი, პოლიტექ., ნავთობისა და ქიმიის, სახალხო მეურნეობის, სამედ., პედ., უცხო ენათა პედ., ფიზკულტურის და სხვ., ხელოვნების ინ-ტები კონსერვატორია და სხვ., სწავლობდა 81,3 ათ. სტუდენტი. 28 საშ. სპეც. სასწ. დაწესებულებაში ირიცხებოდა 39,89 ათ. მოსწავლე, 49 პროფ. ტექ. სასწავლებელში — 27,7 ათ.; 1913/14 სასწ. წ. 115 სკოლაში სწავლობდა 25 ათ. მოსწავლე, 1974/75 სასწ. წ. — 399, ყველა ტიპის ზოგადსაგანმან. სკოლაში — 287,7 ათ.; 1976 წ. სკოლამდელ დაწესებულებებში იყო 52,4 ათ. ბავშვი. ბ-ში მუშაობს (1974 წ. 1 იანვრის ცნობებით) აზერბ. ოპერისა და ბალეტის აკად. თეატრი, აზერბ. დრამ., რუსული დრამ., მოზარდმაყურებელთა, მუს. კომედიის და თოჯინების თეატრები. 158 მასობრივი ბ-კა (6,3 მლნ. ეგზ. წიგნი და ჟურნალი), უდიდესი ბ-კებია: მ. ფ. ახუნდოვის სახ. რესპ., აზერბ. მეცნ. აკად. ფუნდამენტური, ვ. ი. ლენინის სახ. ცენტრ., და აზერბ. უნ-ტისა. 19 მუზეუმი (ვ. ი. ლენინის სახ. ცენტრ. მუზეუმის ფილიალი, რ. მუსტაფაევის სახ. ხელოვნების, ნიზამის სახ. აზერბ. ლიტ-რის, აზერბ. ისტ. და სხვ.). 100 საკლუბო დაწესებულება. 246 სტაციონარული კინოდანადგარი. რესპ. პიონერთა და მოსწავლეთა სასახლე, 12 პიონერთა სახლი, 33 საბავშვო სპორტ. სკოლა და სხვ.

ბ-შია გამომცემლობა „აზერნეშრი" („აზერბაიჯანის სახელმწიფო გამომცემლობა"), „განჯლიქი" („ახალგაზრდობა"), „მა არიფი" („განათლება") და სხვ. რესპ.

რადიო- და ტელეცენტრი, აზინფორმი. გამოდის (1975) 12 რესპ. გაზეთი და ჟურნალი აზერბ., რუს. და სომხ. ენაზე. ქალაქის საღამოს გაზეთები „ბაქი" („ბაქო", 1958-იდან) აზერბ. ენაზე და „ბაკუ" (1963-იდან) რუს. ენაზე.

**ჯანმრთელობის დაცვა.** 1976 წ. 1 იანვ. ბ-ში იყო 19,6 ათ. საწოლიანი 90 საავადმყოფო დაწესებულება, 220 საექიმო ამბულ.-პოლიკლინიკა, 16 სპეციალიზებული დისპანსერი, 19 სამედ.-სანიტ. ნაწილი, 13 სანეპიდსადგური. მუშაობდა 9,7 ათ. ექიმი (1 ექიმი 143 მცხოვრებზე) და 14,1 ათ. საშ. მედმუშაკი. ბ-სა და მის გარეუბნებში მრავალი კურორტია.

*ლიტ.*: Азизбекова П. А., Азербайджанская ССР, М., 1958; Ашурбейли С. Б., Очерк истории средневекового Баку (VIII—начало XIX вв.), Баку, 1964; Гаджинский Д. Д., Азизбекова П. А. (сост.), Баку. Исторические и достопримечательные места, Баку, 1956; Дадашев С. А., Усейнов М. А., Архитектурные памятники Баку, М., 1955; Ковальская Н. Я., Гаджизаде А. М., Баку. Экономико-географический очерк, М., 1955; Советский Азербайджан, под ред. М. М. Алиева и др., Баку, 1958.

**ბაქო-ბათუმის ნავთობსადენი,** ნავთობის ერთ-ერთი პირველი და უძველესი მილსადენი სსრკ-ში. ბ.-ბ. ნ-ით ბაქოს ნავთობი ბათუმის საზღვ. ნავსადგურის გავლით საგარეო ბაზარზე გადიოდა. ნავთობსადენის გაყვანა დაიწყო 1897 და დამთავრდა 1907. მისი საერთო სიგრძე იყო 863 *კმ* (საქართვ. ტერიტორიაზე 441 *კმ*). გამტარუნარიანობა წელიწადში 60 მლნ. ფუთს ანუ 960,0 ათას ტ-ს აღწევდა. ნავთობსადენის მშენებლობა 21 მლნ. მანეთზე მეტი დაჯდა. ვ. ი. ლენინი ბ.-ბ. ნ-ს განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებდა და იგი საბჭ. ნავთობის მსოფლიო ბაზარზე გატანის მთავარ გზად მიაჩნდა. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ განზრახული იყო ბ-ბ. ნ-ის პარალელურად ახ., უფრო დიდი დიამეტრის ნავთობსადენის გაყვანა, მაგრამ მისი მშენებლობა დიდი სამამულო ომის წლებში შეჩერდა. შენდება ბ.-ბ. ნ-ის ახ. მძლავრი ხაზი.

**ბაქოს გაფიცვები 1903, 1904, 1913, 1914,** ბაქოს პროლეტარიატის მასობრივი გაფიცვები. **1903 გაფიცვა** იყო პირველი საყოველთაო გაფიცვა ამიერკავკასიაში. მას რსდმპ ბაქოს კომიტეტი ხელმძღვანელობდა. გაფიცვის ინიციატორები ლითონდასამუშავებელი საწარმოების მუშები იყვნენ. დაიწყო 1 ივლისს ბიბიჰეიბათში. 6 ივლ. ქალაქში სამრეწვ. და სავაჭრო ცხოვრება თითქმის ჩაკვდა. გაფიცვას ხელმძღვანელობდნენ: მ. მელიქიანცი, ი. ვაცეკი, მ. მამედიაროვი, ი. ფიოლეტოვი და სხვ.; გაფიცულები მოითხოვდნენ ადრინდ. გაფიცვების დროს დაპატიმრებულთა განთავისუფლებას და სამსახურიდან დათხოვნილთა სამუშაოზე აღდგენას, 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღებას, ხელფასის მომატებას და ა. შ. მეწარმეებმა უარი განაცხადეს გაფიცულთა მოთხოვნების დაკმაყოფილებაზე. მთავრობამ გაფიცვის კერებში ჯარის ნაწილები ჩააყენა. 19 ივლისიდან გაფიცვა თანდათან შენელდა, 22 ივლისს კი დასრულდა. ბ. გ-მა გამარევოლუციონერებელი ზემოქმედება მოახდინა ამიერკავკ. და უკრ. პროლეტარიატზე და დასაბამი მისცა *საყოველთაო გაფიცვას სამხრეთ რუსეთში (1903.)*

**1904 გაფიცვა** მიმდინარეობდა რსდმპ ბაქოს კომიტეტის ხელმძღვანელობით. დაიწყო 13 დეკ. ბალახანასა და ბიბიჰეიბათში. საგაფიცვო კომიტეტში შედიოდნენ პ. ჯაფარიძე, ა. სტოპანი, ი. ფიოლეტოვი და სხვ.; გაფიცვაში აზერბ. მუშათა აქტიურად ჩასაბმელად დიდი მუშაობა გაწია ს.-დ. ჯგუფმა *„ჰუმეთმა"*. სომეხ. მუშებში აგიტაციას ეწეოდა სომხ. ს.-დ. ორგანიზაცია *„ჰნჩაკი"*. 1903 მოთხოვნათა გარდა მუშებმა ახალი პირობები წამოაყენეს. ისინი მოითხოვდნენ ერთ დასვენების დღეს (კვირა), შაბათსა და წინასადღესასწაულო დღეებში შემოკლებულ სამუშაო დღეს, 1 მაისის შეტანას სადღესასწაულო დღეთა სიაში და ა. შ. 18 დეკ. გაიფიცა ბაქოს მრავალი საწარმო, ქალაქში მიტინგები და დემონსტრაციები იმართებოდა. მეწარმეები იძულებული გახდნენ ზოგი რამ დაეთმოთ. ახ. ხელშეკრულებით დაწესდა 9-საათიანი სამუშაო დღე, თვეში 4 დასვენების დღის ანაზღაურება, ხელფასის მომატება, გაცდენილ საგაფიცვო დღეთა ანაზღაურება და სხვ. 1903 და 1904 ბ. გ-მა ნათელყო სხვადასხვა პროფესიისა და ეროვნების მუშათა სოლიდარობა, მათი პოლიტ. სიმწიფე. გაფიცვებს დიდი რეზონანსი ჰქონდა მთელს რუსეთში.

**1913 საყოველთაო გაფიცვა,** დაიწყო 25 ივლისს, წინ უძღოდა სხვადასხვა საწარმოს ცალკეული გაფიცვები. რსდმპ ბაქოს კომიტეტმა გადაწყვიტა ერთ საყოველთაო გაფიცვად გადაექცია ისინი. შეიქმნა გაფიცვის კომიტეტი ბ. ბორიანის, ე. როზმაჩევის, ა. დოლიძის, გ. იოანესიანის, ი. კოჟევნიკოვისა და სხვ. შემადგენლობით. გაფიცულებმა წარადგინეს 45 პოლიტ. და ეკონ. მოთხოვნა: 8-საათიანი, შაბათს კი 6-საათიანი სამუშაო დღის შემოღება; წელიწადში ერთთვიანი ხელფასიანი შვებულების დაწესება; 1 მაისის დღესასწაულის ლეგალიზაცია; პროფკავშირთა ოფიციალურად ცნობა, ხელფასის მომატება; მუშათა დასახლებების მშენებლობათა დაჩქარება; სამედ. მომსახურების გაუმჯობესება; კლუბებისა და ბ-კა-სამკითხველოების მოწყობა; მუშათა შვილებისათვის სკოლების გახსნა და სხვ.; რეპრესიებმა ვერ გატეხა მუშები. მრეწველები იძულებული იყვნენ ცალკეულ დათმობაზე წასულიყვნენ, ამასთან ერთად, პოლიტ. მოთხოვნათა დაკმაყოფილებაზე უარი განაცხადეს, თითქოს იმ მიზეზით, რომ ეს „მთავრობის კომპეტენციაში შედიოდა". ხანგრძლივმა ბრძოლამ ძალა გამოაცალა მუშებს. აგვ. შუა რიცხვებში ზოგიერთ საწარმოში განაახლეს მუშაობა, მაგრამ ქალაქში დაიწყო ტელეფონისტების, თალიევის საფეიქრო საწარმოთა მუშებისა და სხვათა გაფიცვები. 17 ოქტომბრამდე 35 ათასზე მეტი კაცი გაიფიცა. მუშების ეკონ. მონაპოვარი არამყარი აღმოჩნდა, მეწარმეებმა არ შეასრულეს დაპირება, რამაც ახ. გაფიცვა გამოიწვია.

**1914 საყოველთაო გაფიცვა,** დაიწყო 28 მაისს. ხელმძღვანელობდა რსდმპ ბაქოს კომიტეტი ს. შაუმიანის მეთაურობით. გაფიცვის აქტ. ორგანიზატორები იყვნენ მ. აზიზბეკოვი, ი. ფიოლეტოვი, ა. სტოპანი. საგაფიცვო კომიტეტში შედიოდნენ ი. დოროფეევი, ს. ღაფუროვი, ნ. კარტაშევი, გ. სტურუა და სხვ.; გაფიცულებმა 1913 მოთხოვნებთან ერთად ახ. პირობები წამოაყენეს: მუშათა წარმომადგენელი ორგანოს ცნობა და მისი უფლებამოსილება მეწარმეებთან კოლექტ. ხელშეკრულების დასადებად. გაფიცვაში 50 ათასამდე კაცი მონაწილეობდა. რეპრესიების საპასუხოდ მუშებმა პოლიტ. მნიშვნელობის მიტინგები და დემონსტრაციები მოაწყვეს. გაზ. „პრავდა" ფართოდ გამოეხმაურა ბ. გ-ს. პეტერბურგისა და სხვ. ქალაქების მუშები აგროვებდნენ სახსრებს გაფიცულთა დასახმარებლად. ყოველნაირად ეხმარებოდნენ გაფიცულებს. 1914 ივლისში, I მსოფლიო ომის დაწყების გამო, მუშები იძულებული გახდნენ შეეწყვიტათ გაფიცვა.

*ლიტ.*: Гулиев А. Н., Бакинский пролетариат в годы нового революционного подъема, Баку, 1963; История Азербайджана, т. 2, Баку, 1960, с. 494—502, 540—550, 721—736; Шаумян С. Г., Избр. произв., т. 1, М., 1957, с. 461—462, 467—482.

**ბაქოს თათბირი** კავკასიის ბოლშევიკური ორგანიზაციებისა, ჩატარდა 1915 წ. ოქტ.; ფაქტობრივად კონფერენციის მნიშვნელობა ჰქონდა. განიხილა საკითხები: მიმდინარე მომენტის შესახებ, ეროვნ., საორგანიზაციო და სხვ.; რეზოლუციაში მიმდინარე მომენტის შესახებ ბ. თ-მა I მსოფლიო ომი განსაზღვრა, როგორც დამპყრობლური, მტაცებლური და კაპიტალ. სახელმწიფოთა იმპერიალ. პოლიტიკის გარდაუვალი შედეგი. აღნიშნა, რომ ომების მოსპობა შეიძლებოდა მხოლოდ თვით იმპერიალიზმის მოსპობით. თათბირმა მოუწოდა მუშათა კლასს ღარიბ გლეხობასთან კავშირში ებრძოლა ბურჟ. წინააღმდეგ. აღნიშნა აგრეთვე, რომ ამიერკავკ. ბოლშევიკები ენერგიულად იბრძოდნენ იმპერიალ. ომის სამოქალაქო ომად გადაქცევის ლენინური ლოზუნგის განსახორციელებლად. ბ. თ-მა დიდი ყურადღება დაუთმო ორგანიზაციული მუშაობის საკითხებს. აღნიშნა, რომ მიუხედავად დევნისა და ტერორისა, ამიერკავკ. პარტორგანიზაციები ახერხებდნენ განეგრძოთ მუშაობა ლეგალურადაც და არალეგალურადაც. ეროვნ. საკითხზე მსჯელობისას ითქვა, რომ საჭირო იყო პარტიის ყველა წევრი გასცნობოდა ეროვნ. საკითხზე არსებულ პარტ. ლიტ-რას. თათბირმა განიხილა აგრეთვე კავკ. ეროვნებათა ურთიერთობის საკითხი და სათანადო დადგენილება მიიღო. ბ. თ-მა აირჩია რსდმპ კავკ. ბიურო: ს. შაუმიანი, ფ. მახარაძე, ი. ფიოლეტოვი, ს. ქავთარაძე და სხვ. ბ. თ-მა დიდი როლი შეასრულა კავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების გაერთიანება-განმტკიცებაში, ერთსულოვნად მოიწონა ბოლშევიკების ტაქტიკა ომის, მშვიდობისა და რევ. საკითხში.

იმავე პერიოდში გურიაში (სოფ. აცანა, ლანჩხუთის რ-ნი) ჩატარებულმა მენშევიკების ამიერკავ კონფერენციამ, რ-მაც იგივე საკითხები განიხილა, სრულიად საწინააღმდეგო გადაწყვეტილებები მიიღო და ამით კიდევ ერთხელ ცხადყო, რომ მენშევიკები მუშათა კლასის ინტერესების მოღალატენი იყვნენ.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971.

*მ. ცერცვაძე.*



ბაქო. აზერბაჯანის დრამატული თეატრი არქიტექტორები გ. ალიზადე და მ. მადათოვი. 1960.

ბაქო. ზღვის სანაპირო.





პ. ჯაფარიძე.



მ. აზიზბეკოვი.



ს. შაუმიანი.



ი. ფიოლეტოვი.



ი. ზევინი.



ი. მალიგინი.

**ბაქოს კომისრები,** ამიერკავკასიის 26 რევოლუციური მოღვაწე, რ-ებიც ესერებმა და ინგლ. ინტერვენტებმა დახვრიტეს 1918 წ. 20 სექტ. (იხ. *ბაქოს კომუნა 1918*). ბაქოს ბოლშევიკების კონფერენციის გადაწყვეტილებით (1918 წ. 10 აგვ.), ბაქოში საბჭ. ხელისუფლების დაცემის შემდეგ, 14 აგვ. საბჭ. რაზმები 16 გემით გავიდნენ ბაქოდან ასტრახანის მიმართულებით. 16 აგვ. მე-60 *კმ*-ზე ბაქოს ალმ-ით მათ დაეწივნენ კონტრრევ. მთავრობის—„ცენტროკასპიის დიქტატურის“ (იხ. *ცენტროკასპია*) სამხ. გემები და ბადრაგით დააბრუნეს ბაქოში. საბჭ. რაზმები განაიარაღეს, 35 საბჭ. მუშაკი ციხეში ჩასვეს. მათ შორის იყვნენ ბაქოს სახკომსაბჭოს თავ-რე და რსდმპ (ბ) ცკ-ის წევრი, საბჭ. მთავრობის საგანგებო კომისარი კავკასიაში ს. *შაუმიანი,* შინაგან საქმეთა სახალხო კომისარი, ბაქოს საბჭოს თავ-რე, რსდმპ (ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატი პ. *ჯაფარიძე,* ბაქოს სახკომსაბჭოს საგუბერნიო კომისარი მ. *აზიზბეკოვი,* სახალხო მეურნეობის საქმეთა კომისარი ი. *ფიოლეტოვი,* სამხ.-საზღვაო საქმეთა სახალხო კომისარი გ. *ყორღანოვი,* შრომის სახალხო კომისარი ი. *ზევინი,* მიწათმოქმედების სახალხო კომისარი მ. ვეზიროვი და სხვა პარტ., საბჭ. და სამხ. მუშაკი. დაპატიმრებულთა შორის აღმოჩნდნენ აგრეთვე რიგითი საბჭ. მოსამსახურეები. „ცენტროკასპიის დიქტატურის“ მთავრობამ, რ-საც მხარს უჭერდა ინგლ. საოკუპაციო ჯარების სარდლობა, გადაწყვიტა ბ. კ. სამხ. საველე სასამართლოსათვის გადაეცა, მაგრამ ოსმ. ჯარების შემოტევამ ეს განზრახვა ჩაშალა. 14 სექტ., ღამით, ინგლ. ჯარებმა სასწრაფოდ დაცალეს ქალაქი, გაიქცნენ კონტრრევ. მთავრობის ხელმძღვანელებიც. თავისუფლებაში მყოფმა ბოლშევიკთა ჯგუფმა (ა. მიქოიანი, არტაკი, ს. ალამიროვი, სურენ შაუმიანი და სხვ.) ღამით გაათავისუფლა დაპატიმრებულები. განზრახული იყო ბაქოს კომისრების ევაკუაცია გემ „სევანით“, მაგრამ ეს გეგმა ჩაიშალა. ა. მიქოიანმა შეძლო ამხანაგები მიეყვანა გემ „თურქმენზე“, რ-იც საბჭ. პარტიზ. რაზმის (მეთაური ტ. ამიროვი) განკარგულებაში იმყოფებოდა და რ-საც ეს რაზმი ასტრახანში უნდა გადაეყვანა. მაგრამ რაზმის კონტრრევოლუციურად განწყობილმა ნაწილმა გემზე მყოფი ორი ინგლ. და რამდენიმე დაშნაკი ოფიცრის დაჟინებული თხოვნით გემი კრასნოვოდსკში წაიყვანა, რ-იც ამ დროს ინგლ. ოკუპანტებისა და ადგილ. ესერული მთავრობის ხელში იყო. ბ. კ. დააპატიმრეს პოლკ. ბატინის და სხვ. ინგლ! ოფიცრების თანდასწრებით; ნავსადგურის ახლოს იდგა ინგლ. საარტ. ბატარეა. გაჩხრეკის დროს ყორღანოვს ჩამოართვეს იმ ამხანაგების სია, რ-ებსაც პროდუქტებს უნაწილებდა ციხეში. კრასნოვოდსკში დაპატიმრებული 35 კაციდან სიაში იყო 25. სიაში არ იყვნენ ბაქოს კომუნის გამოჩენილი სამხ. მოღვაწეები — ს. კანდელაკი, ა. მიქოიანი, აგრეთვე ძვ. ბოლშევიკები ვ. ჯაფარიძე, ო. ფიოლეტოვა და სხვ.; კრასნოვოდსკის ხელისუფლებამ ეს სია ბაქოს კომუნის ხელმძღვანელ მოღვაწეთა ნუსხად ჩათვალა და მას დაუმატა ტ. ამიროვი.

ბ. კ-ის დახვრეტის გადაწყვეტილება მიიღო ინგლ. სამხ. მისიამ (გენ. უ. მალესონი, კაპიტანი რ. ტიგ-ჯონსი) და ესერულმა მთავრობამ (ფ. ფუნტიკოვი, კურილიოვი, ს. დრუჟკინი, ლ. ზიმინი, ვ. კუნი). 1918 წ. 20 სექტ. ს. შაუმიანი, პ. ჯაფარიძე, მ. აზიზბეკოვი, ი. ფიოლეტოვი, მ. ვეზიროვი, გ. ყორღანოვი, ი. ზევინი, ი. მალიგინი, გ. პეტროვი, ა. ამირიანი, ვ. პოლუხინი, ი. გაბიშევი, ს. ოსეფიანი, ე. ბერგი, ბ. ავაქიანი, ა. ბორიანი, მ. ბასინი, მ. კოგანოვი, ა. კოსტანდიანი, ა. ბოგდანოვი, ს. ბოგდანოვი, ფ. სოლნცევი, ი. მიშნე, ი. მეტაქსა, ი. *ნიკოლაიშვილი,* ტ. ამიროვი გაიყვანეს კრასნოვოდსკიდან და დახვრიტეს იმიერკასპიის რკინიგზის სადგურებს — პერევალსა და ახჩა-კუიმას შორის. 1920 სექტემბერში ბ. კ-ის ნეშტები გადაასვენეს ბაქოში და საზეიმოდ დაკრძალეს მოედანზე, რ-საც „ბაქოს 26 კომისრის მოედანი“ უწოდეს. 1958 მოედანზე დაიდგა ძეგლი, 1968 აიგო პანთეონი.

ბ. კ-ის დახვრეტამ საზ-ბის აღშფოთება გამოიწვია, რუსი ესერები ცდილობდნენ დაემტკიცებინათ, რომ მათ არ მიუღიათ მონაწილეობა ამ ბოროტმოქმედებაში. ესერების პარტიის ცკ-ის წევრმა ვ. ჩაიკინმა ესერების გამართლების მიზნით გამოსცა წიგნი „რუსეთის რევოლუციის ისტორიისათვის. 26 ბაქოელი კომისრის დახვრეტა“ (1922). ამავე დროს წიგნი შეიცავს არაერთ ფაქტსა და დოკუმენტს, რ-ებიც ნიღაბს ხდის ინგლ. ინტერვენტებს. უ. მალესონი თავის სტატიებსა და წიგნებში (1922—23, 1933), პირიქით, ცდილობს მთელი დანაშაული ესერებს გადააბრალოს და ამტკიცებს, თითქოს ინგლ. მისია ცდილობდა გადაერჩინა ბ. კ.; ამავე მიზნით ინგლისში 1959 გამოქვეყნდა შუა აზიაში გენ. მალესონის ყოფილი თანამშრომლის კ. ელისის სტატია „ოპერაცია იმიერკასპიაში 1918—1919 წწ. და 26 ბაქოელი კომისრის საქმე“. 1961 წ. 10 ოქტ. „ტაიმსში“ გამოქვეყნდა იმავე ელისის წერილი, რ-შიც იგი კვლავ ფაქტების საწინააღმდეგოდ ამტკიცებს, რომ ბ. კ. დახვრიტეს ესერებმა და თითქოს ინგლ. მისია ამ საქმეში არ მონაწილეობდა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971, გვ. 493—508; შ ა უ მ ი ა ნ ი ლ., კომუნიზმისათვის მამაცი მებრძოლნი (26 ბაქოელი კომისრის შესახებ), თბ., 1956; Б у р д ж а л о в Э., Двадцать шесть бакинских комиссаров, М., 1938; М и к о я н А. И., О днях Бакинской коммуны, «Юность», 1967, № 11—12; 1968, № 1—2; Последние дни комиссаров бакинской коммуны (по материалам судебных процессов), Баку, 1928; Р а т г а у з е р Я., Арест и гибель комиссаров Бакинской коммуны, Баку, 1928; Ш а у м я н Л. С., Двадцать шесть бакинских комиссаров, М., 1968.

**ბაქოს კომუნა 1918,** საბჭოთა ხელისუფლება, დამყარებული ბაქოსა და აზერბ. ზოგიერთ რაიონში 1918 გაზაფხულსა და ზაფხულში. 1917 წ. 31 ოქტ. (13 ნოემბ.) ბოლშევიკების ბაქოს კომიტეტის ინიციატივით ბაქოს საბჭომ მიიღო დადგენილება ხელისუფლების საბჭოს ხელში გადასვლის შესახებ. 1918 წ. 30 მარტს ბაქოში დაიწყო მუსავატელთა ანტისაბჭ. ამბოხება. ბაქოს საბჭოს შეიარაღებულმა ძალებმა იგი ჩააქრო. 1918 გაზაფხულსა და ზაფხულში საბჭოების ხელში გადავიდა ხელისუფლება ყუბის, შემახის, ლენქორანის, სალიანის, ჯავადისა და სხვ. მაზრებში. ბაქოს საბჭოს 25 აპრ. სხდომაზე შეიქმნა ბაქოს სახკომსაბჭო, რ-იც აზერბაიჯანში პროლეტ. დიქტატურის ორგანო გახდა. მის შემადგენლობაში შევიდნენ: ს. შაუმიანი — თავმჯდომარე, პ. ჯაფარიძე — შინაგან საქმეთა სახალხო კომისარი, ი. ზევინი—შრომის სახალხო კომისარი, მ. აზიზბეკოვი—საგუბერნიო კომისარი, გ. ყორღანოვი — სამხ.-საზღვაო საქმეთა სახალხო კომისარი, ნ. ნარიმანოვი — საქალაქო მეურნეობის სახ. კომისარი, ი. ფიოლეტოვი — სახალხო მეურნეობის საქმეთა კომისარი, ა. კარინიანი (გაბრიელიანი) — იუსტიციის სახალხო კომისარი, ნ. კოლესნიკოვა — განათლების სახალხო კომისარი. ბაქოს სახკომსაბჭოს შემადგენლობაში *მემარცხენე ესერთა* წარმომადგენლებიც შევიდნენ: მ. ვეზიროვი — მიწათმოქმედების სახალხო კომისარი, ი. სუხარცევი — გზათა, საზღვაო ტრანსპორტის, ფოსტისა და ტელეგრაფის სახალხო კომისარი და სხვ. ბაქოს სახკომსაბჭო მოქმედებდა რსფსრ სახკომსაბჭოს ხელმძღვანელობით. ბაქოს სახკომსაბჭოს თაოსნობით აზერბაიჯანში მოხდა სოციალ. ხასიათის გარდაქმნები: მიღებულ იქნა დეკრეტები ნავთობის მრეწველობის, ბანკებისა და კასპიის სავაჭრო ფლოტის ნაციონალიზაციის, სასამართლო დაწესებულებათა რეფორმის, მსხვილ მიწათმფლობელთა მიწების კონფისკაციისა და უმიწო გლეხებისათვის მათი გადაცემის, საწარმოებსა და დაწესებულებებში მუშათა კონტროლის შემოღების, 8-საათიანი სამუშაო დღის დაწესების შესახებ და ა. შ.; სოციალ. გარდაქმნები განხორციელდა კულტ. სფეროშიც. ბ. კ-ს რთულ პირობებში უხდებოდა მუშაობა; მის წინააღმდეგ იბრძოდნენ შინაგანი კონტრრევ. ძალები, ინგლ., გერმ. და თურქი ინტერვენტები. პარტიის ცკ, სახკომსაბჭო და პირადად ვ. ი. ლენინი აქტ. დახმარებას უწევდნენ აზერბ. ბოლშევიკებს. 1918 იანვ. ბაქოში საბჭ. რუსეთიდან მიიღეს მნიშვნელოვანი რაოდენობით იარაღი, საჭურველი და სურსათი. საბჭ. მთავრობა თავისი ბერლი-



გ. ყორღანოვი.



მ. ვეზიროვი.



გ. პეტროვი.



ა. ამირიანი.



მ. ბასინი.



ს. ოსეფიანი.



ე. ბერგი.

ნელი ელჩის ა. იოფეს მეშვეობით გერმანიისაგან მოითხოვდა ბაქოზე თურქ. ჯარების შეტევის შეწყვეტას. რთულ საშინაო და საგარეო პოლიტ. ვითარების პირობებში ბ. კ-მ ვერ გადაწყვიტა აზერბაიჯანში საბჭ. ავტონ. შექმნის ამოცანა, რაც ნაციონალისტებმა თავის სასარგებლოდ გამოიყენეს. 1918 ივლ. დაიწყო ბაქოზე თურქ. ჯარების შემოტევა. ბაქოს საბჭოს 25 ივლ. სხდომაზე მუსავატელების, ესერების, დაშნაკებისა და მენშევიკების მეცადინეობით მიიღეს გადაწყვეტილება ბაქოში ინგლ. ჯარების მიწვევის შესახებ. ივლ. ბოლოს ბაქოს მიადგნენ თურქ. ჯარები, სამხრ-იდან ქალაქს უტევდნენ ინგლისელთა ნაწილები. 31 ივლ. ბაქოში საბჭ. ხელისუფლება დროებით დაეცა. 1918 წ. 4 აგვ. ქალაქი დაიკავეს ინგლ. ჯარებმა, ბ. კ-ის დაცემის მიუხედავად ბრძოლა აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლებისათვის გრძელდებოდა. 1920 წ. 28 აპრ. აზერბაიჯანში აღდგენილ იქნა საბჭ. ხელისუფლება (იხ. *აზერბაიჯანის სსრ*, ისტორიული ნარკვევი).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სიტყვა სრულიად რუსეთის ცაკის, მოსკოვის საბჭოს, მოსკოვის საფაბრიკო-საქარხნო კომიტეტებისა და პროფესიული კავშირების გაერთიანებულ სხდომაზე 1918 წ. 29 ივლისს, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 28; Большевики в борьбе за победу социалистической революции в Азербайджане. Документы и материалы (1917—1918 гг.), Баку, 1957; Ш а у м я н С. Г., Избр. произв., т. 2, М., 1958; Ш а у м я н С., Бакинская коммуна, Баку, 1927.

**ბაქოს ნავთობ-აირის რაიონი,** აზერბ. სსრ ნავთობისა და აირის მოპოვებისა და მარაგის უდიდესი რ-ნი. ნავთობის საბადოები განლაგებულია სამხრ. კასპიის ნავთობ-აირის აუზის ფარგლებში, აფშერონის ნ.-კ-სა და მიმდებარე კასპიის ზღვის აკვატორიაში. საბადოები გავრცელებულია 4500 *მ* სიღრმემდე. მათი დამუშავების დაწყებიდან ამოღებულია 1 მლრდ. ტ-ზე მეტი ნავთობი.

აფშერონის ნ.-კ-ზე ნავთობის მოპოვება ძველთაგანვე დაიწყო, როცა მას კუსტ. წესით იღებდნენ ჭებიდან. ნავთობის მრეწვ. განსაკუთრებით XIX ს. უკანასკნელ მესამედში გაიზარდა. XX ს. დასაწყისში აფშერონი ნავთობის მოპოვებით მსოფლიოში პირველ ადგილზე იყო (11,4 მლნ. ტ, 1901), 1913-თვის მოპოვება 7,7 მლნ. ტ-მდე შემცირდა. დიდი სამამულო ომის დასაწყისისათვის ბ. ნ.-ა. რ-ის ხვ. წ. საერთო-საკავშირო ნავთობის მოპოვების 70%-ს შეადგენდა (1940-ში აზერბ. სსრ-ში მოპოვებული იყო 22,2 მლნ. ტ ანუ საერთო-საკავშირო მოპოვების 71%). ომის შემდეგ დიდი ყურადღება მიექცა კასპიის ზღვის აკვატორიის შესწავლას. აქ აღმოჩენილია ნავთობის დიდი წყალქვეშა საბადოები („ნეფთ-დაშლარი“, დარვინის მარჩხობი და სხვ.). მათ ასათვისებლად გამოყენებულია სპეც. დანადგარები, რ-ებიც ზღვის სიღრმეში 30 *მ*-ზე ბურღვის საშუალებას იძლევა. დაახლ. 200 *კმ* სიგრძის ესტაკადა აკავშირებს კასპიის ზღვის საბადოებს. მოპოვების თანამედროვე დონე 1913-თან შედარებით 2,8-ჯერ მაღალია; სსრკ-ის სხვა რ-ნებში მდიდარი ნავთობის აუზების აღმოჩენამ ბ. ნ.-ა. რ-ის ხვ. წ. 7,5%-მდე (1967) შეამცირა, მაგრამ იგი კვლავ რჩება საბჭ. კავშირის ერთ-ერთ მნიშვნელოვან ნავთობის ბაზად. 1968-იდან ბურღვა წარმოებს 7 ათ. *მ* სიღრმემდე.

ნავთობთან ერთად მოიპოვებენ აირსაც. ბუნებრივი აირის დიდ რესურსებს შეიცავს ყარადაღის ნავთობ-აირის საბადო (მარაგი 16,5 მლრდ. $მ^3$), რ-ის სამრეწვ. დამუშავება 1957 დაიწყო. გაყვანილია აირსადენები ყარადაღ—ბაქო, ყარადაღ—კიროვაბად—აღსთაფა—თბილისი და აღსთაფა—ერევანი. ნავთობის გადასამუშ. საწარმოები თავმოყრილია ბაქოში. აზერბ. სსრ-ში ნავთობისა და აირის ბაზაზე შექმნილია ნავთობქიმ. და სხვა საწარმოთა კომპლექსი.

*ლიტ.*: А х м е д о в А. М., Ц и г е р Б. М., Нефтяная и газовая промышленность Азербайджана и дальнейшие пути её развития, «Геология нефти и газа», 1964, № 9; Л и с и ч к и н С. М., Очерки развития нефтедобывающей промышленности СССР, М., 1958.

**ბაქოს ნავსადგური,** სსრ კავშირის დიდი ნავსადგური აფშერონის ნ.-კ-ის სამხრ. ნაწილში. კასპიის საზღვ. სანაოსნოს ძირითადი ბაზა. XIX ს. 50-იან წლებში რუსეთის გაძლიერებულმა ვაჭრობამ აღმოსავლეთის ქვეყნებთან გაზარდა ბ. ნ-ის მნიშვნელობა. ნავსადგურის ტვირთბრუნვის სწრაფ ზრდას ხელი შეუწყო აგრეთვე XIX ს. 70-იან წლებში ბაქოს ნავთობის მრეწველობის განვითარებამ და რკინიგზის მშენებლობამ, რ-მაც ბ. ნ. დააკავშირა თბილისთან (1872), ბათუმთან (1883) და რუსეთის რკინიგზების საერთო ქსელთან (1900). 1929—37 ჩატარდა ბ. ნ-ის რეკონსტრუქცია. დიდი მოცულობის სამხ. და სახ.-სამ. ტვირთი გადაიზიდა ბ. ნ-ით სამამულო ომის წლებში (1941—45). 1962 ამოქმედდა სარკინიგზო ბორანი ბაქოსა და კრასნოვოდსკს შორის (კასპიის ზღვის აღმ. სანაპირო) რკინიგზის მატარებლების მთლიანი შემადგენლობის გადასატანად, რითაც მნიშვნელოვნად გაიზარდა ბ. ნ-ის გამტარუნარიანობა.

**ბაქოს ოპერაცია 1920,** კავკ. ფრონტის მე-11 არმიის (სარდალი მ. *ლევანდოვსკი*) შეტევითი ოპერაცია ვოლგა-კასპიის სამხ. ფლოტილიასთან ერთად 1920 აპრ.-მაისში, სამოქალაქო ომის დროს. მიზნად ისახავდა დახმარებოდა 27 აპრ. მუსავატელების მთავრობის წინააღმდეგ კომუნისტების ხელმძღვანელობით აჯანყებულ აზერბ. მშრომელებს. იმის გამო, რომ მუსავატელებს შეიძლებოდა დახმარებოდნენ საქართვ. მენშევიკური მთავრობა და ინგლ. ინტერვენტები, ოპერაცია სწრაფად უნდა ჩატარებულიყო. 27 აპრ. პეტროვსკიდან (მაჰაჩყალა) ბაქოსაკენ გაემართა და 28 აპრ. ქალაქში შევიდა 4 ჯავშნიანი მატარებელი დესანტით. მას ჩამოჰყვნენ აზერბ. კომპარტიის ხელმძღვანელი მოღვაწეები ა. მიქოიანი, გ. მუსაბეკოვი, გ. ჯაბიევი. 29 აპრ. ბაქოში მე-11 არმიის ნაწილები შევიდნენ, 30 აპრ. კი ქალაქში ჩავიდნენ მ. ლევანდოვსკი, გ. ორჯონიკიძე და ს. კიროვი. მე-2 ცხენოსანი კორპუსის წინსვლამ გუსარის, ყუბის, შემახისა და


ტ. ამიროვი. ი. მიშნე. ა. ბოგდანოვი.

ქურდამირის მიმართულებით მუსავატელთა ჯარებს განჯისკენ უკან დასახევი გზა მოუჭრა. 10—15 დღეში საბჭ. ჯარებმა გაათავისუფლეს რესპ. თითქმის მთელი ტერიტორია და დაეხმარნენ აზერბ. მშრომელებს საბოლოოდ განემტკიცებინათ საბჭ. ხელისუფლება.


ს. ბოგდანოვი.

**ბაქოს ოპერისა და ბალეტის სახელმწიფო თეატრი** მ. ფ. ა ხ უ ნ დ ო ვ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, დაარსდა 1920 ბაქოში. 1924—25 სეზონში თეატრი გაიყო დრამ. და საოპერო დასებად. ეს უკანასკნელი შეუერთდა ამ პერიოდში ბაქოში მომუშავე რუს. ოპერის დასს. წარმოდგენები იმართებოდა აზერბ. და რუს. ენებზე. თეატრის პირველი დადგმებიდან აღსანიშნავია უ. ჰაჯიბეკოვის „ლეილი და მაჯნუნი“, მ. მაგომაევის „შაჰ-ისმაილი“, ზ. ჰაჯიბეკოვის „აშუღ-ყარიბი“ და სხვ. თეატრში მოღვაწეობდნენ აზერბ. მუსიკის გამოჩენილი ოსტატები — მომღერლები: ბულბული (მამედოვი), ჰ. ჰაჯიბაბაბეიოვი, მ. ბაღიროვი, მ. თერეყულოვი, შ. მამედოვა, ს. ჰაჯიევა, ფ. მუხთაროვა და სხვ. თეატრის საეტაპო დადგმებია: გლიერის „შაჰსენემი“ (მე-2 რედაქცია, 1934), მაგომაევის „ნარგიზი“ (1935), უ. ჰაჯიბეკოვის „ქოროღლუ“ (1937, სსრკ სახელმწ. პრემია, 1941). 1940 დაიდგა პირველი აზერბ. ბალეტი ბადალბეილის „ქალწულის კოშკი“. 1938 თეატრი დაჯილდოვდა ლენინის ორდენით.


ა. კოსტანდიანი.

თეატრის რეპერტუარში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს რუს. და დას. ევრ. საოპერო და საბალეტო კლასიკას („ივანე სუსანინი“, „პიკის ქალი“, „მძინარე მზეთუნახავი“, „აიდა“, „ოტელო“ და სხვ.).

თეატრის დასში სხვადასხვა დროს მოღვაწეობდნენ აგრეთვე სსრკ სახ. არტისტები, მომღერლები — რ. ბეიბუთოვი, ფ. აჰმედოვა, ლ. იმანოვი, დირიჟორი სსრკ სახ. არტისტი ნიაზი, მთავარი რეჟისორი მ. მამედოვი. მომღერლები — ი. აღალაროვი, ა. სადიხოვი, ს. მუსტაფაევა, ა. რზაევა; ბალერინები—ჰ. ალმასზადე, ლ. ვექილოვა, რ. ახუნდოვა, დირიჟორი ქ. აბდულაევი და სხვ.


ი. ნიკოლაიშვილი.

*ლიტ.*: Б а д а л б е й л и А., К а с и м о в К., Азербайджанский гос. ордена Ленина театр оперы и балета им. М. Ф. Ахундова, М., 1959; М а м е д о в а Ш., Пути развития азербайджанского театра, М., 1931.

**ბაქოს სახანო,** ფეოდ. სახელმწიფო აზერბაიჯანში. შეიქმნა XVIII ს. შუაწლებში. ბ. ს-ს პირველი მმართველი მირზა მუჰა-

ვ. პოლუხინი. ფ. სოლნცევი. ა. ბორიანი. ი. გაბიშევი. მ. კოგანოვი. ბ. ავაქიანი. ი. მეტაქსა.



მედ-ხანი იყო (1747-იდან). ბ. ს-ს მეურნეობის წამყვანი დარგები, მიწათმოქმედების გარდა, იყო ნავთობისა და მარილის მოპოვება, სატრანზ. ვაჭრობა. ირანისა და ოსმალეთის მხრივ მუდმივი მუქარის გამო სახანოში თავი იჩინა რუსეთთან დაახლოების მისწრაფებამ. XVIII ს. 60-იან წლებში ბ. ს. დაიმორჩილა *ფათალი-ხანმა* (ყუბის ხანი), რ-იც რუსეთთან დაახლოების მომხრე იყო, მისი სიკვდილის (1789) შემდეგ ბ. ს-მ აღიდგინა დამოუკიდებლობა. ირანის აგრესიული მისწრაფებებით შეშინებულმა ჰუსეინ ყულიხანმა რუსეთის მთავრობას მფარველობა სთხოვა: 1795 აღა-მაჰმად-ხანის ამიერკავკასიაში ლაშქრობის დროს რუსეთის ჯარები ბ. ს-ში შევიდნენ. 1796 რუსეთის ჯარების წასვლის შემდეგ ირანმა კვლავ შეუტია ბ. ს-ს. 1803 ჰუსეინ ყული-ხანმა ხელი მოაწერა ხელშეკრულებას რუსეთის ქვეშევრდომობის მიღების შესახებ, მაგრამ ირანის ორიენტაციის მომხრე ჯგუფის ზეგავლენით მალე უკვე ირანს სთხოვა დახმარება რუსეთის წინააღმდეგ. შირვანის სახანოს დამორჩილების შემდეგ რუსეთის ჯარი გენ. პ. ციციანოვის სარდლობით 1806 იანვ. ბაქოს მიადგა. ჰუსეინ ყული-ხანმა ციციანოვი ციხის კლიტეთა გადასაცემად სასახლეში მიიწვია. მოლაპარაკების დროს გენერალი ირანის აგენტმა მოკლა. 5 სექტ. რუსეთის ჯარი გენ. ბულგაკოვის სარდლობით ბაქოს შემოერტყა. ჰუსეინ ყული-ხანი ირანს გაიქცა. 3 (15) ოქტ. ბ. ს. გაუქმდა და რუსეთის იმპერიას შეუერთდა.


დ. ი. ბაქრაძე.

*ლიტ.*: История Азербайджана, т. 1—2, Баку, 1958—60; Левиатов В. Н., Очерки из истории Азербайджана в XVIII в., Баку, 1948.

**ბაქოს სახელმწიფო დრამატული აკადემიური თეატრი** მ. აზიზბეკოვის სახელობისა, აზერბ. წამყვანი დრამ. თეატრი. დაარსდა 1920. თეატრთან არსებობდა რუს. და სომხ. დასებიც. ორგანიზაციულად საბოლოოდ გაფორმდა 1922. 1929-მდე ერქვა აკად. დრამ. თეატრი, შემდეგ — სამხატვრო თეატრი, 1935-იდან — დრამ. თეატრი, 1950-იდან კი ახლანდ. სახელწოდებით არის ცნობილი. საეტაპო სპექტაკლებმა (მ. ფ. ახუნდოვის „ჰაჯი ყარა“, ა. ჰაგვერდიევის „დანგრეული ბუდე“, ჯ. ჯაბარლის „აიდინი“, მ. გორკის „ფსკერზე“, ფ. შილერის „ყაჩაღები“, „მარიამ სტიუარტი“, კ. ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია“, ჰ. ჯავიდის „სიაუში“, ს. ვურღუნის „ვაგიფი“, „ფარჰადი და შირინი“, ა. მამედხანლის „აღმოსავლეთის დილა“, შექსპირის „ანტონიუსი და კლეოპატრა“ და სხვ.) განაპირობეს აზერბ. ეროვნ. თეატრ. ხელოვნების მიღწევები. თეატრ. ისტორიაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს ა. შარიფზადემ, ულვი რაჯაბიმ, სსრკ სახ. არტისტმა მ. ალიევმა, ს. რუჰულამ, მ. დავუდოვამ, ა. ალექბეროვმა, აზერბ. სსრ სახ. არტისტმა რ. აფგანლიმ, ა. ისქანდეროვმა, ჰ. ყურბანოვამ. 1960—70-იან წლებში დასში იყვნენ: აზერბ. სსრ სახ. არტისტები ლ. ბადირბეილი, მ. ველიხანლი, ს. ჰაჯიევა, ი. დაღესტანლი, ა. ჯავადოვი, ა. ზეინალოვი, ფ. გადრი, ა. ყურბანოვი, მ. მარდანოვი, ე. ოლენსკაია, ი. ოსმანლი, მ. სანანი, ბ. შეკინსკაია და სხვ. თეატრი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.


დ. ზ. ბაქრაძე.

*ლიტ.*: Джафаров Дж., Театр им. Азизбекова, М., 1951.

**ბაქოს ქართული თეატრი,** ბაქოში მოქმედი ქართ. დრამ. თეატრი. შეიქმნა ბაქოს მუშათა მოძრაობის აღმავლობის პერიოდში. პირველი წარმოდგენა ქართვ. მუშა სცენისმოყვარეთა ძალებით გაიმართა 1894. შემდეგში წრეს ხელმძღვანელობდა ბაქოს ბოლშევიკური ორგანიზაციის წევრი, ცნობილი რევოლუციონერი ალიოშა ჯაფარიძე. მოგვიანებით წარმოდგენებში მონაწილეობდნენ და წრეს ხელმძღვანელობდნენ ბაქოში მცხოვრები ან მოწვეული პროფესიონალი ქართვ. მსახიობები და რეჟისორები: ეფემია და კოტე მესხები, შ. დადიანი, ვ. გუნია, ვ. შალიკაშვილი, ა. წუწუნავა, ვ. ბარველი, დ. აწყურელი, ელო და ქეთევან ანდრონიკაშვილები, ც. ამირეჯიბი, ბ. წულუკიძე, შ. ხონელი, ნ. გვარაძე, ს. ვაჩნაძე, დ. ჩხეიძე, ე. ციმაკურიძე, დ. შველიძე, პ. ჭიჭინაძე, გ. მატარაძე და სხვ. 1909 ბაქოში დაარსდა ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის ბაქოს განყ-ბა და მისი დრამ. კომიტეტი. ამ დროისათვის ბაქოში უკვე მოღვაწეობდა ნახევრად პროფ. დასი, რ-იც 1933 სახელმწ. პროფ. თეატრად ჩამოყალიბდა. ბ. ქ. თ-ში დაიწყეს სასცენო მოღვაწეობა პირველმა ქართველმა რეჟისორმა ქალმა ბაბო გამრეკელ-თორელმა, მსახიობებმა მ. გელოვანმა, ა. ჟორჟოლიანმა, ა. ჭუმბურიძემ და სხვ. თეატრის ძირითად ბირთვს შეადგენდნენ სცენის მოყვარეები: გ. თედიაშვილი, ა. ახობაძე, ანა და ალექსანდრე ნადირაძეები, ა. და გ. პავლიაშვილები და სხვ.

ბ. ქ. თ-ის რეპერტუარში უმთავრესად ქართვ. დრამატურგების, აგრეთვე რუს და უცხოელ ავტორთა პიესები შედიოდა. აღსანიშნავია, რომ შ. დადიანის „გუშინდელნი“, პ. კაკაბაძის „ჯვარედინ გზაზე“, კ. კალაძის „ბნელი ღამის სტუმრები“ და სხვ. პირველად ბაქოს ქართ. სცენაზე დაიდგა.

ბ. ქ. თ-მა ხელი შეუწყო ბაქოს ქართვ. მოსახლეობაში, განსაკუთრებით ქართვ. მუშებში პატრ., რევ. სულისკვეთების გაღვივებას. დაიხურა 1937 წელს.

*ლ. ყურულაშვილი.*

**ბაქრაძე** აკაკი ვიქტორის ძე (დ. 29. III. 1928, ქ. მახარაძე), ქართველი საბჭოთა კრიტიკოსი, ხელოვნებათმცოდნე. სკკპ წევრი 1974-იდან. დაამთავრა თსუ-ის ისტ. ფაკ-ტი (1953). ავტორია წერილების რამდ. კრებულისა, რ-ებშიც ეხება ქართ. თეატრისა და კინოს ისტორიას, თანამედროვე თეატრ. და კინოხელოვნების საკითხებს („კინოკრიტიკული ეტიუდები“, „კრიტიკული წერილები“, 1966; „სჯანი“, 1972); განიხილავს თანამედროვე ქართ. მწერლობის აქტუალურ პრობლემებს, ახალგაზრდა მწერალთა შემოქმედებას; იკვლევს ვაჟა-ფშაველას, კ. გამსახურდიასა და დ. შენგელაიას თხზულებათა მითოლოგიურ ძირებს („მითოლოგიური ენგადი,“ 1969; „ფიქრი და განსჯა,“ 1972).

**ბაქრაძე** აკაკი ტრიფონის ძე [დ. 3 (16) VI. 1890, სოფ. ხეითი, ახლანდ. ონის რ-ნი], ქართველი საბჭ. მეან-გინეკოლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1957). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). 1920 დაამთავრა კიევის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1921-იდან მუშაობს თბილ. სხვადასხვა კლინიკისა და საავადმყოფოს გინეკოლ. განყ-ბებში. 1957—73 თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის მეანობა-გინეკოლ. კათედრის პროფესორი. დაამუშავა ენდოკრინული ჯირკვლის ყვითელი სხეულის სტიმულაციის მეთოდიკა. შემოიღო საშვილოსნოს ყელის გახსნის ახალი მეთოდი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: საშვილოსნოს ყელის ხელოვნური გახსნის საკითხისათვის გახანგრძლივებული მშობიარობის შემთხვევაში, «თბილ. სახელმწ. სამედიცინო ინ-ტის შრომები», 1961, ტ. 21; К вопросу о стимуляции желтого тела, X Всесоюзный съезд акушеров-гинекологов, М., 1957.

**ბაქრაძე** ალექსანდრე კონსტანტინეს ძე (დ. 5. V. 1925, ქუთაისი), ქართველი საბჭ. არქიტექტორი. საქ. სსრ დამს. არქიტექტორი (1971). 1955 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია, 1971-იდან იქვე ეწევა პედ. მოღვაწეობას, 1972-იდან დეკორაციულ-გამოყენებითი ხელოვნების კათედრის გამგეა. ბ-ის მთავარი ნამუშევრებია: საცხოვრებელი სახლი ბარნოვის ქუჩაზე (1958), ობელისკი-შემოსასვლელი თბილისის 1500 წლისთავის აღსანიშნავად (1958), 300 არაგველის მემორიალი, სასტუმრო „ივერიის“ რესტორნის მთავარი და აღმოსავლური დარბაზები და ღამის ბარი (1967), სასტუმრო „თბილისის“ ღამის კლუბი „მუხამბაზი“ (1973, ყველა თბილისი), სამამულო ომში დაღუპულ გმირთა მემორიალი (1966, ქ. სიღნაღი). *მ. მეძმარიაშვილი.*

**ბაქრაძე** გიორგი კონსტანტინეს ძე (დ. 1. V. 1908, სოფ. ბუკისციხე, ჩოხატაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. მეცნიერ-ეკონომისტი. ეკონ მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი (1962), მეცნ. დამს. მოღვაწე (1975). სკკპ წევრი 1940-იდან. 1929 დაამთავრა თსუ-ის სოც.-ეკონ. ფაკ-ტი 1937-იდან ეწევა მეცნ. და პედ. მოღვაწეობას თსუ-ში. ბ-ის ძირითადი მეცნ. ნაშრომები ეხება პოლიტეკონომიისა და საქართვ. ეკონ. განვითარების ისტორიის საკითხებს

*თხზ.*: საქართველოს მრეწველობის განვითარების ზოგიერთი საკითხი სოციალიზმიდან კომუნიზმზე გადასვლის პერიოდში, თბ., 1967; Возникновение и развитие капиталистической промышленности в Грузии в XIX веке, Тб., 1958.

**ბაქრაძე** დავით ილიას ძე (დ. 10. I. 1912, ხარაგაული, ახლანდ. ქ. ორჯონიკიძე), საბჭოთა კავშირის გმირი (7. VII. 1944). სკკპ წევრი 1938-იდან. დაამთავრა თბილისის სატყეო-ტექ. ინ-ტი (1938). 1940-იდან წითელ არმიაში იყო ბელორუსიაში. აქ 1941 დეკ. ტყვედ ჩაუვარდა გერმანელებს. 1942 აგვ. საბჭ. მეომრების ჯგუფთან ერთად ტყვეობიდან გაიქცა და ს. კოვპაკის პარტიზ. რაზმს შეუერთდა. განვლო საბრძოლო გზა ათეულის მეთაურიდან პარტიზანული პოლკის მეთაურამდე. მონაწილეობა მიიღო 168 ბრძოლაში. მუშაობდა სხვადასხვა საპასუხისმგებლო საბჭ. და სამეურნეო თანამდებობაზე. 1965-იდან საქ. სსრ საშენ მასალათა მრეწვ. სამინისტროს ტრესტ „საქმარმარილოს“ მმართველია. სსრკ II—III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ავტორია წიგნებისა: „გმირთა სისხლით“ (1950), „ძველ გზებსა და ბილიკებზე“ (1965), „ლეგენდარული რეიდი“ (1968). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბაქრაძე** დიმიტრი ზაქარიას ძე [26. X (7. XI). 1826, სოფ. ხაშმი, სგარეჯოს რ-ნი, — 10 (22). II. 1890, თბილისი], ქართვ. ისტორიკოსი, არქეოლოგი და ეთნოგრაფი, პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1879). დაამთავრა თბილ. სას. სასწავლებელი, შემდეგ მოსკ. სას. აკადემია (1850). 1851 საქართველოში დაბრუნდა. 1852—57 ბ. მუშაობდა გორის სამაზრო სკოლაში. ამავე პერიოდში აქვეყნებდა ისტ.-ეთნოგრ. წერილებს ქართ. და რუს. პერიოდულ პრესაში. 1858—61 მსახურობდა ქუთაისის გუბერნატორის კანცელარიაში. 1861-იდან გარდაცვალებამდე ცხოვრობდა თბილისში, თანამშრომლობდა კავკ. არქეოგრაფიულ კომისიაში, იყო ქართ. გამოცემების ცენზორი, თავმჯდომარეობდა საადგილმამულო კომისიებს, ეწეოდა ინტენს. მეცნ. მუშაობას. ბ-ის ინიციატივით დაარსდა კავკ. არქეოლ. მოყვარულთა საზ-ბა (1873), რ-ის ბაზაზე მისივე თავმჯდომარეობით შეიქმნა კავკ. ისტორიისა და არქეოლ. საზ-ბა (1881—86). ბ-მ სამეცნ. მიზნით იმოგზაურა საქართველოს სამხრ.-დას. რ-ნებში (გურია, აჭარა, შავშეთი, არტაანი, კლარჯეთი და სხვ.). მოგზაურობის შედეგი იყო ნაშრომები „არქეოლოგიური მოგზაურობა გურიასა და აჭარაში“ (1878), „შენიშვნა ბათუმის ოლქის შესახებ“, „ყარსის ოლქის ისტორიულ-ეთნოგრაფიული ნარკვევი“ და სხვ. 1881 მისი თაოსნობით თბილისში ჩატარდა რუს. არქეოლოგთა V ყრილობა, რ-მაც დიდად შეუწყო ხელი საქართველოს ისტორიის კვლევის გაფარ-

# ბელორუსიის სსრ ეკონომიკური რუკა




სოფლის მეურნეობა

- მესელეობა და სარძეო-სახორცე მეცხოველეობა
- სარძეო-სახორცე მეცხოველეობა
- სარძეო-სახორცე მეცხოველეობა, ქარხლის ნათესებით მესელეობასთან ერთად
- სახორცე-სარძეო მეცხოველეობა და მესელეობა
- საგარეუბნო მეურნეობა

შენიშვნა. სასოფლო-სამეურნეო სპეციალიზაციის ყველა რაიონში მთავარ დარგთა შორის იგულისხმება აგრეთვე მარცვლეულის წარმოება, მეკარტოფილეობა და მეცხოველეობა.

- განვითარებული მეხილეობა-მებოსტნეობის რაიონები
- ბაღები
- კანაფის ნათესები
- ტყე

წიაღისეულის მოპოვება

- ნავთობი
- ტორფი
- კალიუმის მარილები
- მინერალური წყაროები

თბოელექტროსადგურები (ათასი კვტ.)

- 1000-ზე მეტი
- 500–1000
- 100–500
- 100-მდე
- მოქმედი
- მშენებარე

- ნავთობსადენები
- აირსადენები
- სანაოსნო მდინარეები
- სამდინარო ნავსადგურები

1 : 3 100 000

თოებას. 1879 ბ-მ დ. ყიფიანთან და ი. ჭავჭავაძესთან ერთად აქტ. მონაწილეობა მიიღო ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის დაარსებაში. 1889 მისი ინიციატივით შეიქმნა ქართ. სიძველეთა თავმოყრისა და დაცვის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი კერა რევოლუციამდელ საქართველოში — თბილისის საეკლესიო მუზეუმი. ბ-ის რედაქტორობით გამოქვეყნდა იოანე ბატონიშვილის „კალმასობაა" (ნაწ. 1, 1862), ვახუშტის „საქართველოს ისტორია" (1885), ვახტანგ VI-ის კანონთა კრებულის რუს. თარგმანი (18887) და სხვ. იგი წერდა ნარკვევებს საქართვ. ისტ. ცალკეულ საკითხებზე; 1889 გამოაქვეყნა ნაშრომი „ისტორია საქართველოსი" (უძველესი დროიდან X ს. დასასრულამდე). 80-იან წლებში გამანადგურებელი პასუხი გასცა ქ. პატკანოვს, რ-იც ხელაღებით უარყოფდა „ქართლის ცხოვრების", როგორც ისტ. წყაროს მნიშვნელობას. თავის ნაშრომებში ბ. დიდ ყურადღებას უთმობდა ნივთიერი კულტ. ძეგლებს, მათ აღწერას, სალექსიკონო მასალას. 1875 ლექსიკონის სახით შეადგინა „კავკასია ქრისტიანობის უძველეს ძეგლებში" (რუს. ენაზე), რ-იც შეიცავს ცნობებს საქართვ. და სომხ. ხუროთმოძღვრული ძეგლების შესახებ, სათანადო ბიბლიოგრაფიითურთ.

ბ. ქართული ბურჟ. ისტორიოგრაფიის ცნობილი წარმომადგენელია. თავდაპირველად იგი პოზიტივისტურ თვალსაზრისზე იდგა, შემდეგ კი ქართ. ისტ. აზროვნების რევ.-დემოკრ. მიმართულებას მიემხრო. ისტ. მეცნიერების უმთავრეს ამოცანად იგი მიიჩნევდა ხალხის შინაგანი ცხოვრების შესწავლას. ბ-მ საფუძველი ჩაუყარა საქართვ. ისტ. დამხმარე მეცნ. დარგებს (პალეოგრაფია და სხვ.).

*თხზ.*: Исторический очерк турецкой системы землевладения. Приложение к протоколу Кавк. юрид. об-ва, 1889, № 9; Краткий очерк Гурии, Чурук Су и Аджары, «Известия Кавк. отдела Рус. геогр. об-ва», 1873, кн. 2, ч. 5; Сванетия, «Кавказ», 1861, № 1—4.

*ლიტ.*: დ უ მ ბ ა ძ ე მ., ისტორიკოსი დიმიტრი ბაქრაძე (ცხოვრება და მოღვაწეობა), ბათ., 11950. *შ. ხანთაძე.*

**ბაქრაძე** ვალერიან ტარასის ძე (პარტ. ფსევდ. „ვ ე ლ ე ზ ზ ი") (1886, სოფ. დარკვეთი, შორაპნის მაზრა, — 1908, ქ. ყაზვინი), რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკასიაში. რევ. მოძრაობაში ჩაება ქუთაისის გიმნაზიაში სწავლის დროს. მონაწილეობდა ქუთაისის მოსწავლეთა გაფიცვებსა და დემონსტრაციებში (1903—04). იყო რსდმპ კავკ. კავშირის იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტის პროპაგანდისტთა კოლეგიის წევრი და მუშაობას ეწეოდა ბაღდადისა და ჭიათურის ს.-დ. ორგანიზაციებში. 1905 მონაწილეობდა ჭიათურის მუშათა და გლეხთა რევ. ბრძოლებში. შეიარაღებული აჯანყების დამარცხების შემდეგ არალეგალურად გამგზავრა ბაქოში, სადაც ასრულებდა პარტიის პასუხსაგებ დავალებებს (არალეგალური სტამბის მოწყობა, რევ. ლიტ-რის გავრცელება და სხვ.). 1908 ბ. მონაწილეობდა ირანის რევოლუციაში. ერთ-ერთი შეტაკების დროს იგი შეიპყრეს და ჩამოახრჩვეს.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*

**ბაქრაძე** ვიქტორ ტარასის ძე (1880, სოფ. დარკვეთი, შორაპნის მაზრა, — IV. 1952), რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკ. და თურქმენეთში. რსდმპ წევრი 1898-იდან. 1897 ზეინკლად მოეწყო ამიერკავკ. რკინიგზის თბილ. მთავარ სახელოსნოებში, 1899 მუშაობა დაიწყო ბაქოს რკინიგზის დეპოს მემანქანის თანაშემწედ. მონაწილეობდა არალეგალური სტამბის „ნინას" მოწყობასა და მუშაობაში. ავრცელებდა გაზეთებს „ისკრასა" და „ბრძოლას". 1904 გადავიდა აშხაბადში, სადაც აქტ. მონაწილეობა მიიღო აშხაბადის მშრომელთა რევ. ბრძოლებში (1905—06). იყო აშხაბადის ს.-დ. ორგანიზაციის ერთ-ერთი დამაარსებელი, რსდმპ აშხაბადის კომიტეტის წევრი, საგაფიცვო კომიტეტის წევრი (1905 ოქტ.), არალეგალური სტამბის ორგანიზატორი. რევ. მოღვაწეობისათვის რამდენჯერმე დააპატიმრეს. 1907—18 ეწეოდა რევ. მოღვაწეობას ბაქოში, როსტოვში, თბილისში, ჭიათურასა და საჩხერეში. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ იყო ხელმძღვანელ სამეურნეო სამუშაოებზე.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*

**ბაქრაძე** თამარ ივანეს ასული (დ. 28. XII. 1907, სოფ. ხამში, ახლანდ. საგარეჯოს რ-ნი), ქართვ. საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1967). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა თსუ ისტ. ფაკ-ტი და თბილ. რუსთაველის თეატრთან არსებული დრამ. სტუდია (ორივე 1930); 1930—67 რუსთაველის სახ. დრამ. თეატრ. მსახიობია. შესრულებული აქვს როლები: ამალია (შილერის „ყაჩაღები"), ლიდია კოვალი (კორნეიჩუკის „პლატონ კრეჩეტი"), ემილია (შექსპირის „ოტელო"), კრუჩინინა (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), კნეინა ჩიტუნია (დადიანის „გუშინდელნი"), ქეთევან დედოფალი (შანშიაშვილის „გიორგი სააკაძე"), ზეინაბი (სუმბათაშვილის „ღალატი"), ოთარაანთ ქვრივი (ჭავჭავაძის მოთხრობის მიხედვით), სანთა (მრევლიშვილის „ზვავი"), გერტრუდა (შექსპირის „ჰამლეტი") და სხვ. 1963-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით. *ტ. იაშვილი.*

**ბაქრაძე** ივანე ირაკლის ძე [დ. 9 (21). IX. 1898, სოფ. ხამში, ახლანდ. საგარეჯოს რ-ნი], ქართვ. საბჭ. მეცნიერი მანქანათმშენებლობის დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1954), პროფესორი (1955), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1956). სკკპ წევრი 1940-იდან. საქ. სსრ მეცნ. აკად. მანქანათა მექანიკის ინ-ტის მანქანათა ნაწილების გაანგარიშების განყოფილების გამგე (1962-იდან). ბ-ის შრომები ეხება კბილა და ჭიახრახნული გადაცემების ცვეთისა და ჩაჭექის თეორიის, ელექტრომავლებში გამოყენებული კბილანების გამძლეობის გადიდებისა და პოლიმერული მასალისაგან დამზადებული დეტალების გაანგარიშების საკითხებს და სხვ.

*თხზ.*: ტვირთამწევი მანქანები, თბ., 1961; Расчет червячных передач с архимедовым и эвольвентным винтом на заедание, კრ.: Проблемы качества и прочности зубчатых передач, в. 3, М., 1961.

**ბაქრაძე** იოსებ ზოსიმეს ძე [1 (14). II. 1850, ს. არბო, ახლანდ. გორის რ-ნი, — 14 (27). V. 1904, თბილისი], ქართველი პოეტი, პუბლიცისტი, მთარგმნელი. XIX ს. 70-იანი წლებიდან ჟურნალ-გაზეთებში — „დროებაში", „ივერიაში", „მნათობსა" და „კვალში" — აქვეყნებდა ლექსებს, წერილებსა და თარგმანებს. ბ. ქართვ. ხალხოსნებთან ერთად იღვწოდა, მონაწილეობდა სცენისმოყვარეთა წარმოდგენებში, ზრუნავდა ქართ. თეატრის რეპერტუარისთვის. გ. სუნდუკიანთან ერთად თარგმნა მისი პიესები „პეპო" (1875), „ხათაბალა", „კიდევ ერთი მსხვერპლი". მანვე თარგმნა ჯ. ბაირონის „ჩაილდ-ჰაროლდი" („ივერია", 1879), ვ. სკოტის „აივენგო" (დაიბეჭდა ცალკე წიგნად, 1895, 1938), ვ. ალფიერის „ვირგინია" (1873), კ. გუცკოვის „ურიელ აკოსტა", ფ. შილერის „მარიამ სტიუარტი" (1892) და „პაცის ჯალაბობა", ვ. პოტოს „საქართველო და მისი ისტორიული წარსული დრო" (დაიბეჭდა ცალკე წიგნად, 1894). ბ-ის ზოგი ორიგინალური თუ თარგმნილი ლექსი — „მე ქართველი ვარ!", „სიმღერა" („არც სახლი მაქვს, არც კარი"), პაინეს „ტურფავ, ტურფავ" და სხვ. ხალხურ სიმღერებად იქცა. ბ-ის ფსევდონიმებია „ი. ელაქიძე", „ი. ოქრიაშვილი" „გ. თენაძე", „გ. ციმაკურიძე".

*თხზ.*: კრებული, თბ., 1938.

*ლიტ.*: ბ უ რ ჯ ა ნ ა ძ ე ქ., რამდენიმე სიტყვა XIX საუკუნის ერთ მივიწყებულ პოეტზე, «ცისკარი», 1972, № 6. *ქ. ბურჯანაძე.*

**ბაქრაძე** კონსტანტინე სპირიდონის ძე (24. XI. 1898, თბილისი, — 28. IV. 1970, იქვე), ქართვ. საბჭ. ფილოსოფოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969), მეცნ. დამს. მოღვაწე (1943). სკკპ წევრი 1965-იდან. 1922 დაამთავრა თსუ. 1923—25 იმყოფებოდა სამეცნიერო მივლინებით გერმანიაში, მუშაობდა *ჰუსერლთან, რიკერტთან, ჰაიდეგერთან.* 1930-იდან თსუ-ს პროფესორია. წლების მანძილზე ხელმძღვანელობდა ფილოსოფიის ისტორიისა და ლოგიკის კათედრებს. კვლევის ძირითადი სფერო — ფილოსოფიის ისტორია, ლოგიკა, შემეცნების თეორია. დიდი ღვაწლი მიუძღვის გერმ. დიალექტიკის ისტორიის საკითხების დამუშავებაში. ბ. იყო ფილოს. სკოლების — *ნეოკანტიანელობის, ფენომენოლოგიის, პრაგმატიზმის, ეგზისტენციალიზმის* ცნობილი მკვლევარი; ამ ფილოს. სისტემების განხილვისას მოითხოვდა ობიექტურობისა და პარტიულობის პრინციპის დაცვას, იმანენტური სიძნელეების ანალიზს. ბ-მ სიცხადე შეიტანა ფილოს. ბევრი ძირითადი ცნებისა და თეორიის გაგებაში, სსრკ-ში ერთ-ერთმა პირველმა დასვა და თავისებურად გადაწყვიტა ფორმალურ და დიალექტ. ლოგიკას შორის დამოკიდებულების პრობლემა, დაუპირისპირდა გაბატონებულ შეხედულებას, რ-იც უარყოფდა ფორმალურ ლოგიკას. პირველმა საბჭ. კავშირში გამოაქვეყნა ლოგიკის სახელმძღვანელო (1946; რუს. ენაზე — 1955), ჟურნ. „ვოპროსი ფილოსოფიის" (1950, № 2) ფურცლებზე დაბეჭდილი მისი სტატიით — „ლოგიკისა და დიალექტიკის დამოკიდებულების საკითხისათვის" დაიწყო საკავშირო დისკუსია ლოგიკის ძირეულ პრობლემებზე. ბ-ის შრომებში გამოკვლეულია მარქსისტული *შემეცნების თეორიის* ისეთი საკვანძო საკითხები, როგორიცაა ჭეშმარიტების ობიექტურობის პრობლემა, ჭეშმარიტების კრიტერიუმის პრობლემა და სხვ.

*თხზ.*: ახალი ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1969; დიალექტიკის პრობლემა გერმანულ იდეალიზმში, თბ., 1971; ლოგიკა, თბ., 1955; სისტემა და მეთოდი ჰეგელის ფილოსოფიაში, თბ., 1936 (რუს. ენაზე — 1958). *ე. კოდუა.*

**ბაქრაძე-დედაბრიშვილი** (დ ე დ ა ბ ე რ ი) მარიამ სიმონის ასული (1869, თბილისი,—1942, იქვე), ქართველი საბჭ. ექიმი. შ. *არაგვისპირელის* მეუღლე. საქ. სსრ დამს. ექიმი (1941). 1897 დაამთავრა პარიზის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1898 მედ. დოქტორის ხარისხის მოსაპოვებლად პარიზში დაიცვა დისერტაცია თემაზე „საბავშვო დამბლების შედეგად განვითარებული მრუდე ტერფის ქირურგიული მკურნალობა". 2 წლის მანძილზე მუშაობდა პარიზის ბავშვთა სნეულების კლინიკებში, შემდეგ პასტერის სადგურში. 1901-იდან მუშაობდა თბილისში ქალაქის I საავადმყოფოში. 1908—38 იყო ამ საავადმყოფოს ინფექციური განყ-ბის, ხოლო 1938-იდან ქალაქის ბავშვთა ინფექციური საავადმყოფოს გამგე.

*თხზ.*: К вопросу о вакцинации против скарлатины, Тфл., 1907. *მ. შენგელია.*

**ბაქრი** აჰმად ჰასან (დ. 1914, ბაღდადი), ერაყის სამხ. და სახელმწ. მოღვაწე, გენერალი. მონაწილეობდა 1958 წ. 14 ივლ. ანტიიმპერიალ. და ანტიმონარქიულ რევოლუციაში. 1963 თებ.-ნოემბ. იყო პრემიერ-მინისტრი, 1963


ვალერიან ბაქრაძე.


ვიქტორ ბაქრაძე.


თ. ბაქრაძე.


კ. ბაქრაძე.




ბაქტერიათა მორფოლოგია და ანატომია: 1 — კოკები; 2—დიპლოკოკები; 3—სტრეპტოკოკები; 4—სარცინები; 5—სტაფილოკოკები; 6—8—წამწამების განლაგება; 9—11 სპორები; 12—ვიბრიონები; 13—სპირილები; 14 — სპიროქეტები.

ნოემბ. — 1964 იანვ. — ერაყის ვიცე-პრეზიდენტი; შემდეგ გადადგა. 1968 წ. 17 ივლ. ერაყის პრეზიდენტი და რევ. სარდლობის საბჭოს (ხელისუფლების უმაღლესი ორგანოს) თავ-რე გახდა, 1968 წ. 31 ივლ. კი — პრემიერ-მინისტრიც. ბ. ერაყის *ბაასის* ლიდერია.

**ბაქსანი,** აზაუ, მდინარე ჩრდ. კავკასიაში, ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ-ში, მდ. მალკის მარჯვ. შენაკადი (თერგის აუზი). სიგრძე 173 *კმ*, აუზის ფართ. 6800 *კმ*². სათავე აქვს იალბუზის რ-ნის მყინვარებში. ზემო დინებაში მთის მდინარეა, ქვევით კი ვაკეზე მიედინება. საზრდოობს მყინვარის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლებით. ბ-ის ნაპირზე გაშენებულია ქალაქები თირნაუზი, ბაქსანი. აგებულია ბაქსანის ჰესი. ბ-სა და მისი შენაკადების სათავეებში ალპინისტური და ტურისტული ბაზებია.

დიდი სამამულო ომის დროს, 1942 სექტ-ში ბ-თან იბრძოდა 392-ე ქართ. მსროლელი დივიზია (დივიზიის მეთაური პოლკ. ი. სილაგაძე).

*ლიტ.*: ჩ ხ ა ვ ა შ ვ ი ლ ი ნ., 392-ე ქართული მსროლელი დივიზია კავკასიის დაცვისათვის ბრძოლაში, წგნ: ქართული დივიზიები საბჭოთა ხალხის დიდ სამამულო ომში, თბ., 1965.

**ბაქსანი,** ქალაქი (1967-მდე დაბა) ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ-ში, ბაქსანის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია მდ. ბაქსანის (თერგის აუზი) მარცხ. ნაპირზე, ნალჩიკ—პიატიგორსკის გზატკეცილზე. ნალჩიკიდან 24 *კმ*. 20 ათ. მცხ. (1974). ავტომობილის სათადარიგო ნაწილების, სიმინდის გადასამუშავებელი, საკონსერვო, ასფალტ-ბეტონის ქ-ნები; ავეჯის, ტრიკოტაჟის ფ-კები. სახალხო თეატრი. ბ-ის მახლობლად — ბაქსანის ჰესი.

**ბაქსტერი** (Baxter) რიჩარდ (12. XI. 1615 — 8. XII. 1692), ინგლისელი პურიტანი მქადაგებელი და ღვთისმეტყველი. XVII ს. ინგლ. ბურჟ. რევ. დროს მსახურობდა კრომველის არმიაში კაპელანად. ბ-მა თავისი ქადაგებებით საფუძველი ჩაუყარა კალვინიზმის ნაირსახეობას, ე. წ. ბაქსტერიზმს, რ-იც შერბილებულად განმარტავს წინასწარგანსაზღვრულობის დოგმატს.

*ლიტ.*: Richard Baxter and puritan politics..., ed. by R. Schlatter, New Brunswick (N. Y.), [1957].

**ბაქსტი** (ნამდვ. გვარი რ ო ზ ე ნ ბ ე რ გ ი) ლევ სამოელის ძე [27. I (8. II). 1866, გროდნო, — 27. XII. 1924, პარიზი], რუსი ფერმწერი, გრაფიკოსი, თეატრ. მხატვარი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1883—87) და პარიზში (1893-იდან). იყო გაერთიანება „*მირ ისკუსსტვას*“ წევრი. წიგნის გრაფიკასა (ჟურნ. „მირ ისკუსსტვა“, „*ზოლოტოე რუნო*“, „აპოლონი“) და დაზგურ ფერწერაში („ძველი საშინელება“, 1908, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი) განიცადა *მოდერნის* სტილის ძლიერი გავლენა. 1909-იდან უმთავრესად ცხოვრობდა პარიზში. იყო ერთ-ერთი წამყვანი დეკორატორი „საზღვარგარეთ რუსული სეზონებისა“ და ს. დიაგილევის ანტრეპრიზისა (ბალეტები: „კლეოპატრა“, 1909; „ფასკუნჯი“, 1910; „ნარცისი“, 1911; „დაფნისი და ქლოე“, 1912 და სხვ.). მას განსაკუთრებით იზიდავდა ძვ. საბერძნეთი (არქაიკის ეპოქა) და აღმოსავლეთი. ანტ. ხელოვნ. მოტივების სტილიზაციითა და აღმოს. ეგზოტიკური ტანსაცმლის საფუძველზე ქმნიდა თავის ლამაზ, ფაქიზად შესრულებულ ფანტასტიკურ-დეკორ. კოსტიუმებს. 1910 — 20-იან წლებში მუშაობდა პარიზის, ლონდონის, ნიუ-იორკის, ბრიუსელის, რომის თეატრებში.

**ბაქტერიამტარებლობა,** ორგანიზმში ზოგიერთი გადამდები სნეულების გამომწვევის დაბუდება და გარემოში გამოყოფა დაავადების კლინიკური სიმპტომების გარეშე. ხშირად ამ ტერმინს იყენებენ ყველა სახეობის ინფექციის მიმართ (მაგ., ბაცილმტარებლობა, ვირუსმტარებლობა, პარაზიტმტარებლობა და ა. შ.).

**ბაქტერიები** (ბერძნ. baktērion — ჩხირი), მიკროსკოპული, უმთავრესად ერთუჯრედიანი პროკარიოტული (დიფერენცირებულ ბირთვს მოკლებული) ორგანიზმების დიდი ჯგუფი (ტიპი); აქვს მკვრივი გარსი, შეიცავს დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ). ჩვეულებრივ, არ გააჩნია ქლოროფილი და პლასტიდები. მრავლდება პირდაპირი გაყოფით (იშვიათად გადაზონვრით ან დაკვირტვით). ბ-ის ძირითადი ფორმები პირველად ა. *ლევენჰუკმა* აღწერა მის მიერ შექმნილი პრიმიტიული მიკროსკოპის გამოყენებით XVII ს. ბოლოს. XIX ს. II ნახევარში ლ. *პასტერმა* და რ. *კოხმა* შეიმუშავეს ხელოვნურ არეებზე ბ-ის მოშენებისა და შესწავლის მეთოდები. ლ. პასტერმა დაადგინა აგრეთვე ბ-ის როლი ნივთიერებათა ცვლაში, ცხოველთა და ადამიანის ინფექციურ სნეულებათა გამოწვევაში. ბ-ის შესწავლაში დიდი წვლილი შეიტანეს რუსმა მეცნიერებმა ს. *ვინოგრადსკიმ*, ვ. *ომელიანსკიმ*, ბ. *ისაჩენკომ*. ამჟამად ბ-ის ანატომიის, ფიზიოლ., ბიოქიმ., გენეტიკის შესასწავლად გამოიყენება კვლევის თანამედროვე მეთოდები: ელექტრონული მიკროსკოპია, ულტრაცენტრიფუგაცია, სპექტროფოტომეტრია, ქრომატოგრაფია, იზოტოპები და სხვ.

მ ო რ ფ ო ლ ო გ ი ა. ბ-ის ზომა საშუალოდ 0,5—0,8×2—4 *მკმ* უდრის, თუმცა შესაძლებელია უფრო ფართო ვარიაციაც. ფორმის მიხედვით განარჩევენ: 1. სფერულ ბ-ს — კოკებს; 2. ჩხირისებრ-ცილინდრულ ბ-ს და 3. ხვეულ ბ-ს. გაყოფის ხასიათისა და განლაგების მიხედვით კ ო კ ე ბ ი შეიძლება იყოს: წყვილ-წყვილი — დ ი პ ლ ო კ ო კ ე ბ ი, ჯაჭვისებრი — ს ტ რ ე პ ტ ო კ ო კ ე ბ ი, ოთხ-ოთხი — ტ ე ტ რ ა კ ო კ ე ბ ი, კუბურად განლაგებული — ს ა რ ც ი ნ ე ბ ი, რაც ორ ურთიერთპერპენდიკულარულ სიბრტყეში გაყოფითაა გამოწვეული, მტევნის მსგავსი — ს ტ ა ფ ი ლ ო კ ო კ ე ბ ი. ბ-ის უმრავლესობას ჩხირისებრი ფორმა აქვს. მათგან ნაწილი წარმოქმნის სპორებს, რ-თაც *ბაცილები* ეწოდება. ხვეული ფორმიდან აღსანიშნავია: ვ ი ბ რ ი ო ნ ე ბ ი — არასრული ხვეულით, ს პ ი რ ი ლ ე ბ ი — ერთი ან რამდენიმე ხვეულით და ს პ ი რ ო ქ ე ტ ე ბ ი—მრავალი თანაბარი, დრეკადი ხვეულით. ბ-ს აქვს უჯრედის გარსი. ზოგი ბაქტერიის გარსი დაფარულია ლორწოვანი კაფსულით. კაფსულა ჩვეულებრივ ცილოვანი ან რთული ნახშირწყლოვანი ბუნებისაა. უ ჯ რ ე დ ი ს გ ა რ ს ი, რ-ის სისქეა 0,02 *მკმ*, უძლებს უჯრედის შიგნით არსებულ საკმაოდ დიდ ოსმოსურ წნევას. მისი უმეტესი ნაწილი რთული ნახშირწყლების, ლიპიდებისა და ცილების კომპლექსისაგან შედგება. გარსის საშუალებით ბ-ის უჯრედი იკვებება და გამოყოფს ნივთიერებათა ცვლის პროდუქტებს, ჰიდროლიზურ ფერმენტებსა და სხვ. ნივთიერებებს. ციტოპლაზმა თხევადია, ოდნავ ბლანტი და გამჭვირვალე. შეიცავს მცირე ზომის მარცვლებს — რიბოსომებს, ფერმენტებს, ზოგჯერ ცხიმის, ვოლუტინის მარცვლებსა და სხვ. ჩანართებსაც. შედგება ცილების, ცხიმების, ნახშირწყლების, სხვ. ორგ. ნაერთების, მინერ. ნივთიერებებისა და წყლისაგან. ბ-ის ბირთვი უგარსო, ამორფული, მარცვლოვანი ან ბოჭკოვანი სტრუქტურისაა.

კ უ ლ ტ უ რ უ ლ ი თ ვ ი ს ე ბ ე ბ ი. ბ-ის გამრავლება შეიძლება სხვადასხვა შედგენილობის თხევად და მყარ საკვებ არეებზე. ზოგი ბაქტერიის ზრდა-განვითარებისათვის საკმარისია მინერ. ნივთიერებები, სხვები მოითხოვენ რთულ ორგ. ნაერთებს. თხევად საკვებ არეზე ბ-ის კულტურის ზრდა იწვევს არის შემღვრევას, ნალექის ან აპკის წარმოქმნას. მყარ საკვებ არეზე ბ. ზედაპირულად, თვალით დასანახი ნადების სახით იზრდებიან, მცირე რაოდენობით შეტანის დროს კი ვითარდება ე. წ. კოლონიები, რ-ებიც ერთი ბაქტერიის ნამრავლს წარმოადგენენ. კოლონიები სხვადასხვა ფორმისა და ზომისაა, გლუვი ან დანაოჭებული ზედაპირით. ხშირ შემთხვევაში ბ. წარმოქმნიან სხვადასხვა ფერის პიგმენტს, რაც კოლონიებს სხვადასხვა შეფერილობას აძლევს.

ზ რ დ ა-გ ა მ რ ა ვ ლ ე ბ ა. საკვებ არეში შეტანილი ბ. პირდაპირი გაყოფით ერთიდან ორ შვილეულ უჯრედს წარმოქმნიან. ორი თანამიმდევრული გაყოფის შუალედი გენერაციის დრო სხვადასხვა ბ-თვის 5 წუთიდან რამდენიმე საათამდე მერყეობს. საკვებ არეებზე გამრავლების 4 ძირითად ფაზას განარჩევენ: 1. საწყისი სტაციონარული ანუ ლაგ-ფაზა; 2. გამრავლების ლოგარითმული ფაზა, როდესაც ბ. მაქს. სიჩქარით იყოფა; 3. სტაციონარული ფაზა, როდესაც ბ-ის რიცხვი მაქსიმუმს აღწევს და უცვლელი რჩება; 4. დაღუპვის ფაზა.

ც ვ ა ლ ე ბ ა დ ო ბ ა. ბ-ის თვისებები საკმაოდ მყარია, მაგრამ შესაძლოა ცვლილებები განიცადოს ბ-ის მორფოლოგიურმა, კულტურალურმა თვისებებმა, ფერმენტულმა აქტივობამ, გამძლეობამ, ზრდისა და გამრავლების უნარმა. ცვალებადობა შეიძლება არამემკვიდრულ-მოდიფიკაციური ხასიათისა იყოს (დისოციაცია). მემკვიდრული გენოტიპური ცვალებადობა სხვადასხვა მექანიზმებით ხორციელდება: 1. გენური მუტაციები, როდესაც ცვლილებას იწვევს მემკვიდრული თვისებების მატარებელი დნმ-ის მოლეკულური სტრუქტურის შეცვლა; 2. ტრანსფორმაცია—გარკვეული თვისებების გადაცემა ერთი ბაქტერიიდან მეორეზე დნმ-ის გარკვეული ფრაგმენტის საშუალებით; 3. ტრანსდუქცია — თვისების გადატანა ერთი ბ-იდან მეორეზე *ბაქტერიოფაგების* საშუალებით; 4. რეკომბინაცია—ინფორმაციის გადაცემა ბ-ის უშუალო შერწყმის — კონიუგაციის საშუალებით.

ს ი ს ტ ე მ ა ტ ი კ ა დამყარებულია ბ-ის მორფოლ.-ფიზიოლ. თვისებების ერთობლივ შესწავლაზე, ვინაიდან ცალ-ცალკე აღნიშნული მეთოდები სახეობის დადგენის საშუალებას არ იძლევა. ფილოგენეზური კავშირის დასადგენად პერსპექტიულად უნდა ჩაითვალოს დნმ-ის სტრუქტურის შესწავლა, რაც მეთოდიკის სირთულის გამო ჯერჯერობით ფართოდ არ არის გამოყენებული. ბ., ფართო გაგებით, გაერთიანებულია Shizomycetes კლასში, რ-შიც 10 რიგია.

კ ვ ე ბ ა დ ა ს უ ნ თ ქ ვ ა. ბ. გარემოში გამოყოფენ ჰიდროლიზურ ფერმენტებს, რ-თა მეშვეობითაც რთული ორგ. ნივთიერებები იშლება მარტივ ნივთიერებებად. ეს უკანასკნელი აღწევს უჯრედში ნახევრად გამტარი გარსის საშუალებით. კვების ტიპის მიხედვით განარჩევენ ავტოტროფებსა და ჰეტეროტროფებს. ბ-ის გამრავლებისათვის ენერგიის საგრძნობი რაოდენობაა საჭირო. ენერგიის დაგროვება კი ბიოლ. ჟანგვითი პროცესის ანუ ბ-ის სუნთქვის საშუალებით ხდება. თავისუფალ ჟანგბადთან დამოკიდებულების მიხედვით ბ-ს ყოფენ *აერობებად* და *ანაერობებად*. არსებობს გარდამავალი ფორმებიც — ფაკულტატური აერობები და ანაერობები, რ-ებიც კარგად მრავლდებიან როგორც ჟანგბადიან, ისე უჟანგბადო არეში. აერობულ პირობებში ორგ. ნივთიერებების, მაგ., გლუკოზის, ჟანგვას ბ. აწარმოებენ ან საბოლოო პროდუქტებამდე, როგორიცაა წყალი და $CO_2$, ან შუალედ ნივთიერებამდე (მაგ., ძმარმჟავას წარმოქმნა სპირტიდან). *დუღილის* შედეგად ნახშირწყლებიდან წარმოიქმნება სპირტი, აცეტონი, ბუთილის სპირტი, ერბომჟავა და ა. შ.

ბ-ის როლი ბუნებაში ნივთიერებათა წრებრუნვისას. ბ. გადამწყვეტ როლს თამაშობენ სიცოცხლისათვის აუცილებელი ყველა ელემენტის (ნახშირბადის, აზოტის, გოგირდისა და ფოსფორის) წრებრუნვაში. მცენარეების მიერ შეთვისებული და რთულ ორგ. ნაერთებად გარდაქმნილი ნახშირბადი ბ-ისა და ზოგიერთი სოკოს მიერ წარმოებული ბიოლ. პროცესების შედეგად ისევ ატმოსფეროში ბრუნდება. ბ-ის მიერ აზოტის წრებრუნვა სამი ძირითადი პროცესისაგან შედგება: 1. ატმოსფერული აზოტის ფიქსაცია, 2. დაჟანგვა, 3. აღდგენა. სხვა ცოცხალი ორგანიზმებისაგან განსხვავებით, ბ-ს აქვთ ატმოსფერული აზოტის შეთვისებისა და ორგ. ნაერთების წარმოქმნის უნარი. ასეთია ნიადაგში თავისუფლად მცხოვრები მიკროორგანიზმები — Clostridium pasteurianum, Azotobacter და სხვ. აზოტის ფიქსაციის უნარი აქვთ აგრეთვე მცენარესთან სიმბიოზში მცხოვრებ *კოჟრის ბაქტერიებსაც*. ზოგი ბაქტერია ამიაკს ნიტრიტებამდე, ხოლო ნიტრიტებს ნიტრატებამდე ჟანგავს (იხ. *ნიტრიფიკაცია*). აზოტის მინერ. მარილებს მცენარეები გარდაქმნიან ორგ. ნაერთებად, რ-ებსაც ცხოველები იყენებენ. ბ-ის ცხოველმყოფელობის შედეგად აზოტის წრებრუნვის ციკლი კვლავ მეორდება.

ბ-ის პრაქტიკული მნიშვნელობა. ბ-ს ფართოდ იყენებენ სოფლის მეურნეობასა და ტექნიკაში. ბ-ს უდიდესი მნიშვნელობა აქვთ მთელი რიგი საკვები პროდუქტების, ორგ. ნივთიერებების და სამკურნ. პრეპარატების წარმოებაში. მათი დახმარებით მდიდრდება ნიადაგი აზოტით, მზადდება სილოსი, მწნილი, რძის პროდუქტები — ყველი, მაწონი, კეფირი, არაჟანი, კუმისი და სხვ. ბ. აუცილებელია ეთილისა და ბუთილის სპირტების, ძმარმჟავას, აცეტონის, რძემჟავას, დექსტრინის, B ჯგუფის ვიტამინების, მთელი რიგი ფერმენტების წარმოებისათვის. ბ-ს უდიდესი ზიანიც მოაქვთ — მათი ცხოველმოქმედების შედეგად შეიძლება გაფუჭდეს სხვადასხვა საკვები პროდუქტი, ორგ. ნივთიერება, მასალა და სახმარად უვარგისი გახდეს. ამიტომ ბ-ის გასაუვნებლად იყენებენ სხვადასხვა ფაქტორის ზემოქმედებას (გაყინვა, მაღალი ტემპ-რა, ანტიბაქტერიული მოქმედების ქიმ. ნივთიერებები, შაქრისა და მარილის მაღალი კონცენტრაცია და სხვ.).

პათოგენური ბ., ზოგ ბაქტერიას აქვს მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანის ორგანიზმში შეჭრისა და გამრავლების უნარი, რაც იწვევს სხვადასხვა დაავადებას. პათოგენური ბ-ის თავისებურებებს, ორგანიზმში მათი შეჭრისა და გამრავლების მექანიზმებს, ორგანიზმის საპასუხო რეაქციას შეისწავლის სამედიცინო და ვეტ. ბაქტერიოლოგია.

წარმოშობა და ევოლუცია. ბ. განსხვავებული არიან წარმოშობით. ზოგნი, მაგ., მიკობაქტერიები (ტუბერკულოზის გამომწვევი), აქტინომიცეტების მონათესავეა, ზოგნი, მაგ., ძაფისებრი ბ. და აზოტობაქტერიები, წყალმცენარეებიდან არიან წარმოშობილი. საკუთრივ ბ. (რიგი Eubacteriales) უმარტივეს წყალმცენარეებს განეკუთვნებიან. ბაქტერია არ შეიძლება ჩაითვალოს სიცოცხლის უმარტივეს ფორმად, იგი საკმაოდ რთული ანატ. აგებულებისაა და დიდი რაოდენობით შეიცავს სხვადასხვა ფერმენტს. სავარაუდოა, რომ ბ-მა ევოლუციის დიდი გზა გაიარეს, რამაც მათი მოქმედების ფართო დიაპაზონი და სპეციფიკურობა განაპირობა. შესაძლებელია, რომ ადამიანისა და ცხოველთა დაავადებების გამომწვევი ბ. სხვა ბ-ზე უფრო გვიან წარმოიშვნენ.

*ლიტ*.: Бердже Д., Определитель микробов, К., 1936; Виноградский С. Н, Микробиология почвы, М., 1952; Красильников Н. А., Определитель бактерий и актиномицетов, М.—Л., 1949; Омелянский В. Л., Избр. труды, т. 1—2, М., 1953; Фробишер М., Основы микробиологии, пер. с англ., М., 1965; Шлегель Г., Общая микробиология, М., 1972. *თ. ჭანიშვილი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 193.

**ბაქტერიემია** (*ბაქტერია* და ბერძნ. haima — სისხლი), ბაქტერიების არსებობა სისხლში. ადამიანისა და ცხოველის სისხლში ბაქტერიები შეიძლება შეიჭრას დაზიანებული კანიდან, ლორწოვანი გარსებიდან, აგრეთვე პათოლოგიურად შეცვლილი სისხლისა და ლიმფური ძარღვებიდან. ბ. დაერთვის მრავალ ინფექციურ დაავადებას — ლეპტოსპიროზს, პარტახტიან და შებრუნებით ტიფს, ტულარემიას, განსაკუთრებით დამახასიათებელია ნაწლავთა ინფექციებისათვის. ბ. განაპირობებს პათოლ. პროცესის გენერალიზაციას (მთელ ორგანიზმში გავრცელებას) და ყველაზე მკაფიოდაა გამოხატული დაავადების მწვავე პერიოდში. ბ-ის განვითარებას ხელს უწყობს მაიონიზებელი რადიაციის მოქმედებით გამოწვეული ბუნებრივი იმუნიტეტის დაქვეითება (მ. შ. რენტგენის სხივებით დასხივება). თუ ორგანიზმი სძლევს ძირითად დაავადებას, ბ. ნელ-ნელა მცირდება და ბოლოს სრულიად ქრება.

**ბაქტერიოლიზი** (*ბაქტერია* და ბერძნ. lysis — დაშლა, გახსნა), ბაქტერიების გარსის დაშლა, რის შედეგადაც მათი ციტოპლაზმა გამოდის გარეთ. შეიძლება გამოიწვიოს როგორც არასპეციფიკურმა (ფიზ. და ქიმიური), ისე სპეციფიკურმა (*ბაქტერიოფაგი, ბაქტერიოლიზინი,* ზოგი ფერმენტი, მაგ., ლიზოციმი) აგენტებმა.

**ბაქტერიოლიზინები,** ბიოლ. წარმოშობის ნივთიერებები, რ-ებიც ხელს უწყობენ ბაქტერიული უჯრედის დაშლას (*ბაქტერიოლიზი*). ბ-ს გამოყოფს მრავალი ბაქტერია, ცხოველური უჯრედი და სხვ., მაგ., ლურჯჩირქმბადი ჩხირი (Bact. pyocyaneum) გამოყოფს ჯილეხის (Bact. anthracis), მუცლის ტიფის (Bact. typhi) და დიფთერიის ჩხირის (Bact. diphtheriae) დამშლელ ბ-ს. ადამიანისა და ცხოველის ბ. *ანტისხეულებია*, რ-ებიც ორგანიზმში ბაქტერიების მოხვედრისას გამომუშავდება და ხელს უწყობს მათ დაშლას. სპეციფ. ბ-ს, რ-ებიც მოქმედებენ გარკვეულ მიკროორგანიზმებზე, შეიცავს მხოლოდ იმუნური შრატი, ხოლო არასპეციფ. ბ.—კომპლემენტები გვხვდება როგორც იმუნურ, ისე ნორმალურ შრატში.

**ბაქტერიოლოგია** (*ბაქტერია* და *...ლოგია*), მეცნიერება ბაქტერიების შესახებ, მიკრობიოლოგიის ნაწილი. ბ-ს ყოფენ რამდენიმე დამოუკიდებელ დარგად; ზოგადი ბ. შეისწავლის ბაქტერიების მორფოლოგიას, ფიზიოლოგიას, ბიოქიმიას, მათ ცვალებადობასა და მემკვიდრეობას, ევოლუციას, გავრცელებასა და სხვ.; სამედიცინო და ვეტერინარული ბ. შეისწავლის სნეულებათა გამომწვევი ბაქტერიების ბიოლოგიას, მათი გამოყოფისა და კვლევის მეთოდებს, იმუნიტეტის მოვლენებს, შეიმუშავებს ადამიანისა და ცხოველების ინფექციურ დაავადებათა პროფილაქტიკასა და მკურნალობის სპეც. საშუალებებს; სასოფლო-სამეურნეო ბ. შეისწავლის ბაქტერიების როლს ნიადაგის სტრუქტურის ფორმირებაში, მის ნაყოფიერებაში, მცენარეთა კვებაში, სოფ. მეურნ. პროდუქტების გადამუშავებაში (დასილოსება, დამწნილება და სხვ.); ტექნიკური (სამრეწველო) ბ. შეისწავლის ბაქტერიების მიერ სპირტების, ორგ. მჟავების, ფერმენტების, ამინომჟავების, ანტიბიოტიკების, ზრდის სტიმულატორებისა და სხვათა წარმოქმნის პროცესს. დაწვრილებით იხ. აგრეთვე *ბაქტერიები, მიკრობიოლოგია.*

**ბაქტერიოლოგიური იარაღი,** ბიოლოგიური იარაღი, ადამიანის, ცხოველის თუ მცენარის სიცოცხლისათვის საშიშ დაავადებათა გამომწვევი მიკროორგანიზმები, რ-ებსაც საგანგებოდ ამრავლებენ სამხ. მიზნით. ეს ბაქტერიები, ვირუსები, რიკეტსიები, სოკოები იწვევენ შავ ჭირს, ჯილეხს, ყვავილს, ქოლერას, ტულარემიას, ქოთაოს, რქოსანთა ჭირს, ბრუცელოზს, ხორბლის ჟანგას, კარტოფილის ფიტოფთორს, ბრინჯის პირიკულიარიოზს და სხვ. დაავადებებს. ამ მიკროორგანიზმების ხელოვნურად გავრცელება შესაძლებელია როგორც ცოცხალი გადამტანების — დასნებოვნებული მწერების, მღრღნელების, ტკიპებისა და სხვ. მეშვეობით, ისე სპეც. რაკეტებით, საავიაციო ბომბებითა და სხვ., ამის შედეგად იქმნება დაავადებათა ეპიდემიების, ეპიზოოტიების ან სოფ. მეურნ. სხვადასხვა კულტურების მასობრივი განადგურების საფრთხე. ბ. ი. მასობრივი მოსპობის იარაღის ერთ-ერთი სახეობაა. მისი გამოყენება დანაშაულია კაცობრიობის წინაშე. იგი არა მარტო მტრის შეიარაღებულ ძალებს, არამედ უფრო მეტად სამოქალაქო მოსახლეობას აყენებს ზიანს. საერთაშ. სამართ. საყოველთაოდ აღიარებული პრინციპის მიხედვით კი ომი უნდა წარმოებდეს მეომარ მხარეთა შეიარაღებულ ძალებს შორის და ზიანს არ უნდა აყენებდეს მოსახლეობას. გარდა ამისა, ბ. ი-ის გამოყენებამ შეიძლება შექმნას ეპიდემიებისა და ეპიზოოტიების კერები, რ-ებიც ომის დამთავრების შემდეგაც საფრთხეს წარმოადგენს. მისი გამოყენება მეომარი მხარის მიერ შეიძლება საზიანო იყოს ნეიტრალური სახელმწიფოსათვისაც. ბ. ი-ის გამოყენება კატეგორიულად აიკრძალა ჟენევის ოქმით (1925).

აგრესიულ სახელმწიფოებს არაერთხელ უცდიათ ბ. ი-ის გამოყენება. I მსოფლიო ომში გერმ. აგენტები ქოთაოთი ასნებოვნებდნენ საფრ. არმიის ცხენებს, ჯილეხს ჰყრიდნენ მსხვ. რქ. საქონელს, რ-საც საფრ. უცხოეთში ყიდულობდა. *ნიურნბერგის პროცესმა* ცხადყო, რომ სპეც. ინ-ტი, ჰიტლერის ბრძანებით, გამალებით ამრავლებდა და სამხ. ტყვეებზე ცდიდა მომაკვდინებელ ბაქტერიებს; ხაბაროვსკის პროცესზე (1949) გამომჟღავნდა, რომ იაპონიამ 30-იან წლებში დაიწყო ბ. ი-ის წარმოება და გამოიყენა კიდეც იგი *ხალხინ-გოლის ბრძოლაში* (1939) და ჩინ. მშვიდობიანი მოსახლეობის წინააღმდეგ 1940—42. II მსოფლიო ომის შემდეგ ბ. ი-ის კვლევა-წარმოება ფართოდ გაჩაღდა აშშ-სა და ზოგ სხვა იმპერიალ. სახელმწიფოში. 1950 აშშ-მა სპეც. კანონი მიიღო ბ. ი-ის დასაფინანსებლად და შემდეგ არაერთხელ სცადა მისი გამოყენება (1950—52 კორეასა და ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, 1966-იდან სამხრ. ვიეტნამში).

50-იანი წწ. დამდეგიდან სსრკ დაბეჯითებით იბრძვის ბ. ი-ის ნამდვილად საყოველთაო და გარანტირებული აკრძალვისათვის. მსოფლიოს დემოკრ. ძალთა მხარდაჭერით ამ ბრძოლას მნიშვნელოვანი შედეგები მოჰყვა; ჟენევის ოქმი რატიფიცირებულია 60-ზე მეტი სახელმწიფოს მიერ; მისი პრინციპებისა და მიზნების განსახორციელებლად 1972 წ. 10 აპრ. 50 სახელმწიფომ მოაწერა ხელი სსრკ-ის ინიციატივით შემუშავებულსა და *გაეროს* გენ. ასამბლეის მიერ მოწონებულ „კონვენციას ბაქტერიოლოგიური (ბიოლოგიური) და ტოქსინური იარაღის დამუშავების, წარმოებისა და მარაგის დაგროვების აკრძალვისა და ასეთი მარაგის მოსპობის შესახებ“. მისი დეპოზიტარები არიან სსრკ, აშშ და დიდი ბრიტანეთი, ბ. ი-ის გამოყენების საშიშროება მოითხოვს ეფექტური ღონისძიებების გატარებას ჯარისა და მოსახლეობის დასაცავად. იხ. *მასობრივი მოსპობის იარაღისაგან დაცვა.*

*ლიტ*.: ჟვანია გ., ბაქტერიოლოგიური ომი უმძიმესი საერთაშორისო დანაშაულია, თბ., 1954; Бактериологическое ору-

жие и защита от него, М., 1967; Розбери Т., Мир или чума. Биологическая война и как предотвратить её, пер. с англ., М., 1956. *გ. ჟვანია.*

**ბაქტერიოლოგიური ლაბორატორია,** იხ. სტ. *კლინიკურ-დიაგნოსტიკური ლაბორატორია.*

**ბაქტერიოსტაზი** (*ბაქტერია* და ბერძნ. stasis — ერთ ადგილზე დგომა), ბაქტერიების ზრდისა და გამრავლების სრული შეჩერება; იწვევს ფიზ. ან ქიმ. ფაქტორის საზიანო მოქმედება ან ბაქტერიების ზრდისათვის აუცილებელი პირობების (გარემოს ტენიანობა, ტემპ-რა, *p*H და სხვ.) უქონლობა. ბ. შექცევადი მოვლენაა. გამომწვევი ფაქტორის მოქმედების შეწყვეტის შემდეგ ბაქტერიულ უჯრედს უბრუნდება ზრდისა და გაყოფის უნარი, ხანგრძლივი მოქმედებისას კი იგი იღუპება. უჯრედული ანუ ჭეშმარიტი ბ. გულისხმობს მოცემული პოპულაციის ყველა უჯრედის გაყოფის შეჩერებას. ბ. ინფიცირებულ ორგანიზმზე ქიმიოთერაპიულ ანტიბიოტიკურ ნივთიერებათა მოქმედების ერთ-ერთი ძირითადი მექანიზმია. *თ. ჭანიშვილი.*

**ბაქტერიოტროპინები,** *ანტისხეულები,* რ-ებიც წარმოიქმნება ადამიანისა და ცხოველების სისხლის შრატში ინფექციური დაავადების დროს. ბ-ის მოქმედება იწვევს ბაქტერიული უჯრედის ზედაპირის ფიზ.-ქიმ. თვისებების შეცვლას, რაც ხელს უწყობს *ფაგოციტოზს.* ბ-ს სპეციფიკური მოქმედება აქვთ. გვხვდება იმუნურ შრატებში, თერმოსტაბილურია, 30 წ. განმავლობაში უძლებს 60°-მდე გახურებას.

**ბაქტერიოფაგები** (*ბაქტერია* და ბერძნ. phagos—შთამნთქმელი. პირდაპირი გაგებით — ბაქტერიათა შთამნთქმელი), ფაგები, ბაქტერიული ვირუსები, რ-ებიც მრავლდება ბაქტერიებისა და აქტინომიცეტების უჯრედებში და იწვევს მათ დაშლას — ლიზისს. ეს მოვლენა პირველად შენიშნა 1898 რუსმა მიკრობიოლოგმა ნ. *გამალეამ,* ხოლო 1915 — ინგლ. მეცნიერმა ფ. ტუორტმა. 1917 ბ. აღწერა, შეისწავლა და მეცნიერულად ახსნა ფრანგ. მეცნიერმა დ'ერელმა. სსრკ-ში ბ-ის შესწავლა პირველად თბილისში დაიწყო პროფ. გ. *ელიავას* ხელმძღვანელობით; მოგვიანებით (1936) ჩამოყალიბდა ბ-ის შემსწავლელი სპეც. ბ-ის ინ-ტი (ამჟამად სსრკ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროს თბილ. ვაქცინებისა და შრატების სამეცნ.-კვლ. ინ-ტი).

გავრცელება. ბ. გვხვდება ყველგან (ჩამდინარე წყლებში, ნიადაგში, ადამიანისა და ცხოველის ორგანიზმში და ა. შ.), სადაც ბინადრობს შესაბამისი მიკროორგანიზმი, რ-ზეც ის პარაზიტობს. ბ. აღწერილია თითქმის ყველა პათოგენური და საპროფიტული, აერობული და ანაერობული ბაქტერიისათვის და აგრეთვე მიკობაქტერიებისა და აქტინომიცეტებისათვის.

მორფოლოგია და ქიმიური შედგენილობა. განარჩევენ 5 მორფოლოგიურ ტიპს: 1. ჩხირისებრი; 2. იკოსაედრის (ოცწახნაგოვანი) ფორმის, 25 *მკმ* ზომის; 3. ჰექსაგონალური— აქვს თავი და მოკლე კუდი; 4. ჰექსაგონალური — თავი და გრძელი უკუმშვადი კუდი; 5. შედარებით დიდი ზომის ჰექსაგონალური, ან ბიპირამიდული — პრიზმის ფორმის თავი (60×120 *მკმ*) და რთული კუმშვადი კუდი (20×120 *მკმ*). კუდი შეიცავს ცენტრალურ ღილს, კუმშვად შალითას, ბაზალურ ფირფიტასა და მასზე დამაგრებულ გრძელ ძაფებს, რ-თა საშუალებით ბ. ემაგრება ბაქტერიულ უჯრედს. თავი შეიცავს უმთავრესად *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას* (დნმ), ცილასა და სხვ. ნივთიერებებს. დნმ მოთავსებულია ბ-ის თავში. ბ-ს გარს აკრავს ცილის ქურქი —კაპსიდი, რ-იც ცილის ცალკეული მოლეკულების — კაპსომერებისაგან შედგება.



ბაქტერიოფაგები. ზემოდან ქვემოთ: ბაქტერიოფაგი DD VI; ბაქტერიოფაგი DD VII; სტაფილოკოკური ბაქტერიოფაგის ადსორბცია ბაქტერიის უჯრედზე; ბაქტერიოფაგების მომწიფება სტაფილოკოკის უჯრედში.

აღწერილია ბ., რ-ებიც მხოლოდ ერთძაფიან დნმ-ს (φ X-174) ან რნი-ს (MS-2) შეიცავენ.

გამრავლება. ბ-ის მოქმედებას გარკვეული სპეციფიკურობა ახასიათებს. თითოეული ბაქტერიოფაგი მხოლოდ შესაბამის მიკროორგანიზმში (პატრონში) მრავლდება. ბ. კუდით უკავშირდება მიკრობების გარსში არსებულ რეცეპტორებს (ადსორბცია), არღვევს უჯრედის გარსს, რის შემდეგ კუდში არსებული ღილის საშუალებით ბ-ის დნმ გადადის უჯრედის ციტოპლაზმაში, სადაც სხვადასხვა ფერმენტის შემწეობით ხდება ჯერ დნმ-ის სინთეზი (რედუპლიკაცია), შემდეგ კი ბ-ის ცილების სინთეზი. სრულყოფილი ბ-ის აწყობა უჯრედშიგნითა გამრავლების ბოლო ეტაპზე ხდება. ამ პროცესს სხვადასხვა შემთხვევაში სხვადასხვა დრო სჭირდება — 11 წუთიდან რამდენიმე საათამდე. ამ ხნის განმავლობაში ერთ უჯრედში შეიძლება ასეულიდან რამდენიმე ათასეულამდე ბაქტერიოფაგი მომწიფდეს, რის შემდეგ ჭარბად წარმოქმნილი ფერმენტი ლიზოციმი მიკრობის გარსს შლის და ბ. გარეთ გამოდიან.

ზოგიერთ ბ-ს მიკრობთან ურთიერთობის სხვა მექანიზმიც ახასიათებს. გარკვეული სიხშირით ($10^{-6}$) ინფიცირებული უჯრედებიდან ზოგში ბ-ის დნმ არ ორმაგდება, უკავშირდება უჯრედის ქრომოსომს და მემკვიდრეობით გადაეცემა მიკრობთა შვილეულ ორგანიზმებს (ლიზოგენიზაცია). ასეთ ბ-ს, ჩვეულებრივი—ვირულენტურისაგან განსხვავებით, ზომიერს უწოდებენ.

ბუნება. ბ. სიცოცხლის ყველაზე პრიმიტიული ფორმაა. როგორც ყველა ვირუსს, საკუთარი ნივთიერებათა ცვლა არ გააჩნია, მაგრამ როგორც ცოცხალ ორგანიზმს, გამრავლებისა და ცვალებადობის უნარი აქვს. ბ-ის მემკვიდრული ცვალებადობა განპირობებულია როგორც *მუტაციებით,* ისე რეკომბინაციებით — ერთ უჯრედში მონათესავე ბ-ის გამრავლების დროს.

პრაქტიკული გამოყენება. ალმოჩენისთანავე ბ-მა დიდი ყურადღება მიიქცია პრაქტ. გამოყენების თვალსაზრისით. ბ-ის გამოყენებას (ზოგჯერ ანტიბიოტიკებთან ერთად) ცდილობდნენ როგორც პროფილაქტიკის, ისე ინფექციურ სნეულებათა (ქოლერა, დიზენტერია, მუცლის ტიფი, პარატიფები) სამკურნალოდ, ჩირქმბადი მიკრობებით გამოწვეული პროცესების ჩასაქრობად და სხვ.; თხევადი ბ-ის გამოყენება პროფილაქტიკური მიზნებისათვის დიდ სირთულესთან იყო დაკავშირებული რადგან კუჭის წვენის დამლუპველი მოქმედების ასაცილებლად მას სოდიან ხსნართან ერთად ხმარობდნენ. ამჟამად მზადდება წამლის ახალი ფორმა — ტაბლეტირებული, მჟავაგამძლე გარსიანი ბ-ის ეფექტური პრეპარატები, რ-თა წარმოების ტექნოლოგია დამუშავებულია სსრკ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროს თბილისის ვაქცინებისა და შრატების სამეცნ.-კვლ. ინტ-ში. სამკურნ. ბ-იდან აღსანიშნავია სტაფილოკოკური, ნაწლავის ჩხირის, ლურჯ-მწვანე ჩხირის, პროტეუსის საწინააღმდეგო ეფექტური პრეპარატები. მიკრობთან ურთიერთმოქმედების სპეციფიკურობის გამო ბ-ს ხშირად სხვადასხვა ინფექციურ სნეულებათა სადიაგნოსტიკოდაც იყენებენ. ბ-ის მოქმედების შესწავლის საფუძველზე ხდება ბაქტერიათა სახეობის დადგენა (ფაგოიდენტიფიკაცია). გამოსაკვლევ მასალაში ბ-ის გამრავლების მიხედვით მსჯელობენ გარემოში შესაბამისი მიკრობების არსებობაზე (ფაგოინდიკაცია). ბ-ის მარტივი შენება, სწრაფი გამრავლებისა და ცვალებადობის უნარი და ქიმიურად სუფთა სახით მიღების მეთოდის შესაძლებელს ხდის ბ-ის გამოყენებას ზოგადბიოლოგიური კანონზომიერებების დასადგენად (გენის სტრუქტურა, გენეტიკური კოდის გაშიფვრა და ა. შ.).

*ლიტ.:* Адамс М., Бактериофаги, пер. с англ., М., 1961; Гольдфарб Д. М., Бактериофагия, М., 1961; Молекулярная биология вирусов, М., 1971; Стент Г., Молекулярная генетика, пер. с англ., М., 1974; Тихоненко А. С., Ультраструктура вирусов бактерий, М., 1968; Хейс У., Генетика бактерий и бактериофагов, пер. с англ., М., 1965; Чанишвили Т. Г., Биологическая характеристика вирулентных, умеренных и умеренно-вирулентных бактериофагов, «თსუ შრომები», 1968, ტ. 130. *თ. ჭანიშვილი.*

**ბაქტერიული გამოტუტვა,** მრავალკომპონენტიანი ნაერთებიდან მიკროორგანიზმების საშუალებით წყლიან გარემოში ქიმ. ელემენტების ამორჩევითი ამოკრეფა (იხ. აგრეთვე *გამოტუტვა*). ბ. გ-ით ამოკრეფენ მადნებიდან და წარმოების ნარჩენებიდან ძვირფას კომპონენტებს (სპილენძს, ურანს და სხვ.) ან მავნე მინარევებს(მაგ., დარიშხანს—შავი და ფერადი მადნებიდან). ბ. გ. პირველად (1958) დააპატენტეს აშშ-ში სპილენძისა და თუთიის ამოსაკრეფად. ბ. გ-ის გამოყენება შესაძლებელია გამოტუტვის ყველა იმ ხერხთან ერთად, რ-იც არ არის დაკავშირებული წნევისა და ტემპ-რის გადიდებასთან. ბაქტერიების ზემოქმედებით ჩქარდება ჟანგვის პროცესები, ამის შედეგად გამოტუტვის ინტენსივობა იზრდება 10-ჯერ და მეტად (მაგ., ოპტიმალურ პირობებში დღე-ღამეში 20 გ რკინის დასაჟანგავად საჭიროა 1 ლ ბაქტერიული გამხსნელი). სულფიდური მინერალების დასაჟანგავად უფრო ხშირად თიონურ ბაქტერიებს (Thiobacillas ferrooxidans და Th. thicoxidans) იყენებენ. მაგ., დეგტიარსკის საბადოზე სპილენძის მადნის მიწისქვეშა ბ. გ. ხორციელდება $Fe_2(SO_4)_3$ წყალხსნარითა და თიონური ბაქტერიებით (Th. ferrooxidans). მადანს ხსნარს აწვდიან შლანგებითა და ჭაბურღილებით (ნახ.). ბაქტერიები და რკინის ჟანგის სულფატი ჟანგავს სპილენძის სულფიდს $2Fe_2(SO_4)_3+2CuS+2H_2O+3O_2 \rightarrow 2CuSO_4+4FeSO_4+2H_2SO_4$. სპილენძით გამდიდრებული ხსნარი გვირაბებით მიედინება სპილენძის ამოსაკრეფ საცემენტაციო ან სხვა სახის დანადგარებში (იხ. *ჰიდრომეტალურგია*). სსრკ-ში, აშშ-სა და სხვ. ქვეყნებში ჩატარებული გამოკვლევების საფუძველზე თიონური ბაქტერიების საშუალებით შესაძლებელია მრავალი ლითონის (Zn, Co, Mn, As და სხვ.) ამოკრეფა. მიმდინარეობს მუშაობა სხვა სახის ბაქტერიების გამოსაყენებლად. მაგ., ოქროს ამოკრეფისათვის შეიძლება ჰეტეროტროფული ბაქტერიების (Aeromonas) გამოყენება.

ბ. გ-თვის საჭირო აპარატურის სიმარტივე, ბაქტერიების სწრაფი გამრავლების შესაძლებლობა და ერთხელ დამზადებული ხსნარების მრავალჯერადი გამოყენება ამცირებს სასარგებლო წიაღისეულის მოპოვების თვითღირებულებას და ადიდებს ნედლეულის რესურსებს ღარიბი, ბალანსგარე, მთელანებში დაკარგული მადნებისა და სხვათა გამოყენების ხარჯზე.

*ლიტ.:* Калабин А. И., Добыча полезных ископаемых подземным выщелачиванием, М., 1969; Кузнецов С. И., Каравайко Г. И., Бактериальные методы выщелачивания цветных, редких и благородных металлов из руд, М., 1970.

**ბაქტერიული დაავადება მცენარისა,** ბაქტერიოზი, ბაქტერიებით გამოწვეული მცენარეთა დაავადება. დიდ ზიანს აყენებს მრავალ სას.-სამ. კულტურას: ბამბას, თამბაქოს, პომიდორს, კარტოფილს, კომბოსტოს, კიტრს და სხვ. ცნობილია მცენარის მთლიანი დაავადება, რ-იც იწვევს მცენარის ან მისი ცალკეული ნაწილების დაღუპვას, ჩნდება ფესვზე (ფესვის სიდამპლე), ჭურჭლოვან

სისტემაში (ჭურჭლების დაავადება); ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი, როდესაც ზიანდება მცენარის ცალკეული ნაწილები ან ორგანოები, აგრეთვე პარენქიმული ქსოვილები (პარენქიმატოზული დაავადება — სიდამპლე, ლაქიანობა, აწვა). დაავადებას შეიძლება შერეული ხასიათიც ჰქონდეს. ბაქტერიოზს იწვევს უმთავრესად Mycobacteriaceae, Pseudomonadaceae და Bacteriaceae ოჯახების არასპოროვანი ბაქტერიები. მათ შორის პოლიფაგი ბაქტერიები მრავალი სახეობის მცენარეს აავადებენ, სპეციალიზებული ბაქტერიები — ერთი სახეობის ან გვარის მცენარეებს. ამ დაავადების წარმოშობა და განვითარება დაკავშირებულია მცენარის მიმღებლობაზე, ბაქტერიების ბუნებასა და გარემო პირობებზე. დაავადება ვრცელდება მწერების, სარწყავი წყლის, სათესი და სარგავი მასალისა და სხვა გზით. საქართველოში გავრცელებული ბაქტერიოზებია: თამბაქოს ბაქტერიული აწვა, ციტრუსების ბაქტერიული ნეკროზი, ხორბლოვანთა შავფხიანობა, ხეხილის ფესვის კიბო და სხვ. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: თესლის შეწამვლა, სათბურებისა და კვალსათბურების ნიადაგის დეზინფექცია; მცენარის დამუშავება ბაქტერიციდებით ან ანტიბიოტიკებით; გამძლე ჯიშების გამოყვანა და სხვ. *ლ. ყანჩაველი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 369.

**ბაქტერიული სასუქი,** პრეპარატები, რ-ებიც შეიცავს სას.-სამ. მცენარისათვის სასარგებლო ნიადაგურ მიკროორგანიზმებს. ნიადაგში ბ. ს-ის შეტანით ძლიერდება ბიოქიმ. პროცესები და უმჯობესდება მცენარის ფესვებით კვება. სსრკ-ში ბ. ს-იდან იყენებენ ნიტრაგინს, აზოტბაქტერინს, ფოსფორბაქტერინს. ნ ი ტ რ ა გ ი ნ ი პარკოსანთა სასუქია, რ-იც ამ ოჯახის თითოეული სახეობის მცენარისათვის მზადდება სპეც. რასის *კოჟრის ბაქტერიებისაგან.* ნიტრაგინის ბაქტერიები იჭრებიან პარკოსანი კულტურების ფესვის ბუსუსებში და ფესვებზე ქმნიან კოჟრებს. აქ გროვდება ბმული აზოტი, რ-ის გარკვეულ ნაწილს იყენებს მცენარე. ნიტრაგინი უფრო ეფექტურია მაშინ, როდესაც ორგ. და მინერ. სასუქებთან ერთად იყენებენ. ა ზ ო ტ ბ ა ქ ტ ე რ ი ნ ს (აზოტოგენი) ამზადებენ *აზოტბაქტერის* აქტიური კულტურისაგან. არსებობს ნიადაგური (ტორფიანი) და აგარიანი აზოტბაქტერინი, იხმარება ყველა კულტურისათვის, აუმჯობესებს მცენარის აზოტით კვებას და ხელს უწყობს მის ზრდას. ფ ო ს ფ ო რ ბ ა ქ ტ ე რ ი ნ ი თეთრი, ღია რუხი ან მოყვითალო ფხვნილია, დიდი რაოდენობით შეიცავს მიკროორგანიზმთა სპორას, რ-იც ნიადაგის ფოსფორორგ. ნაერთს მცენარისათვის ადვილშესათვისებელ ფორმად აქცევს. შედარებით უფრო ეფექტურია, როდესაც ორგ. და მინერ. სასუქებთან ერთად იყენებენ. ბ. ს. სპეციალური ინსტრუქციის მიხედვით შეაქვთ ნიადაგში თესლთან ან სარგავ მასალასთან ერთად. იგი დიდხანს ვერ ძლებს, ამიტომ ამზადებენ ერთი სეზონისათვის და ინახავენ 0-იდან 10°C ტემპ-რაზე. ბ. ს-ის შენახვა აქროლად შხამქიმიკატებთან ერთად დაუშვებელია. ბ. ს-ს აკუთვნებენ აგრეთვე „ამბ“ (ავტოქთონური მიკროფლორა „ბ“ ჯგუფისა) პრეპარატსაც.

*ა. მენაღარიშვილი.*

**ბაქტერიული სტანდარტი,** სითხეში ბაქტერიათა რაოდენობის განმსაზღვრელი ხელსაწყო. შედგება სინჯარებისაგან, რ-ებშიც ჩასხმულია დაქუცმაცებული მინის ან გოგირდმჟავა ბარიუმის ნარევი წყალთან, რ-ის სიმღვრივის ხარისხი შეესაბამება ბაქტერიების რაოდენობას 1 *მლ* სითხეში. სითხეში ბაქტერიების რაოდენობის დადგენის უფრო ზუსტი მეთოდებია *ნეფელომეტრია* და *ფოტომეტრია.*

**ბაქტერიული ფილტრი,** ბაქტერიებისა და სხვ. მიკროორგანიზმებისაგან სითხის გასაწმენდი აპარატი. ბ. ფ-ის ძირითადი ნაწილია ფორებიანი მფილტრავი ზედაპირი, რ-იც ატარებს სითხეს და აკავებს მიკროორგანიზმებს. გასაფილტრად საჭიროა გასაწმენდ სითხეზე წნევით ზემოქმედება ან მფილტრავი ზედაპირის მეორე მხარეს ჰაერის გაიშვიათება. არსებობს მინის, კერამიკული (მაგ., შამბერლანისა და ბერკეფელდის სანთლები) და მემბრანიანი ბ. ფ-ები. მათი ფორები სხვადასხვა ზომისაა. სასტერილიზაციო ფილტრის ფორების სიდიდე არ უნდა აღემატებოდეს 750 *ნმ.* ბ. ფ-ებს იყენებენ ისეთი მასალის სასტერილიზაციოდ, რ-ის გაცხელება არ შეიძლება (ზოგიერთი წამლის ხსნარი, შრატი, მიკროორგანიზმების საკვები ნიადაგი და სხვ.). მემბრანიანი ბ. ფ-ის საშუალებით ადგენენ მიკროორგანიზმთა რაოდენობას მდინარისა და წყალსატევის წყალში. ფილტრში შეკავებულ უჯრედებს ღებავენ და ითვლიან მიკროსკოპში.

**ბაქტერიურია** (*ბაქტერია* და ბერძნ. uron — შარდი), ბაქტერიების გამოყოფა შარდთან ერთად. შარდში ბაქტერიები ხვდება სისხლიდან (პარტახტიანი ტიფის დროს, ორგანიზმში ბაქტერიული კერის არსებობისას) და ლიმფური გზებიდან (კუჭ-ნაწლავის დაავადების დროს). საშარდე გზების გავლისას ბაქტერიებმა შეიძლება გამოიწვიონ ანთება. მკურნალობენ ბ-ის გამომწვევ დაავადებას.

**ბაქტერიციდები,** იგივეა, რაც *ბაქტერიციდული ნივთიერებები.*

**ბაქტერიციდობა** (*ბაქტერია* და ლათ. caedo — ვკლავ), ფიზ., ქიმ. და ბიოლოგ. ფაქტორთა უნარი მოსპონ მიკროორგანიზმები. ჩვეულებრივ ამ ტერმინით აღნიშნავენ ყველა სახეობის მიკრობის მოსპობის უნარს. ფიზ. ფაქტორებიდან ყველაზე მაღალ ბ-ს იჩენს თბური და სხივური ენერგია. მიკრობთა უმრავლესობა მეტად მგრძნობიარეა მოკლეტალღიანი, კერძოდ ულტრაიისფერი, სხივებისადმი, რაც საფუძვლად დაედო შენობათა (საოპერაციო ოთახებისა და სხვ.) გაუსნებოვნებას. ბაქტერიციდული თვისების მქონე ქიმ. ნივთიერებებს *ბაქტერიციდულ ნივთიერებებს* უწოდებენ. ბ. ახასიათებს ადამიანისა და ცხოველის სისხლის შრატს (მასში განსაკუთრებული ნივთიერების — კომპლემენტის არსებობის გამო), ცრემლს, ნერწყვს, რძეს, რ-ებიც შეიცავენ ლ ი ზ ო ც ი მ ს, კუჭის წვენს (მის შემადგენლობაში შედის მარილმჟავა), კანსა და ა. შ. ბაქტერიციდული მოქმედება ახასიათებს *ანტიბიოტიკების* დიდ დოზებს. მცენარეებიც გამოყოფენ ბაქტერიციდულ ნივთიერებებს — *ფიტონციდებს,* რ-ებსაც იყენებენ საექიმო პრაქტიკაში.

**ბაქტერიციდული ნივთიერებები,** ნივთიერებები, რ-თაც გააჩნიათ ბაქტერიებისა და სხვ. მიკროორგანიზმების მოსპობის უნარი. ასეთებია სოკოებზე მოქმედი ფუნგიციდური და ამებებზე მოქმედი ამებაციდური ნივთიერებები და სხვ. ბ. ნ-ს განეკუთვნება სხვადასხვა ქიმ. ბუნების ნაერთი: ფენოლი, სულემა, სპირტი, ფორმალინი, წყალბადის ზეჟანგი, ანტიბიოტიკები, აირებიდან — გოგირდოვანი ანჰიდრიდი, ეთილენის ჟანგი, მეთილბრომიდი და სხვ.; იყენებენ როგორც სადეზინფექციო, ისე ანტისეპტიკურ საშუალებად.

**ბაქტრა,** უძვ. ქალაქი ჩრდ. ავღანეთში, *ბაქტრიის* მთავარი ქალაქი (ახლანდ. ქ. ვაზირაბადის ახლოს), ცნობილია ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლებიდან. თქმულების თანახმად, იყო *ზოროასტრიზმის* გავრცელების თავდაპირველი, მოგვიანებით *ბუდიზმის* მნიშვნელოვანი ცენტრი შუა აზიაში. იხ. *ბალხი.*

**ბაქტრია,** ბ ა ქ ტ რ ი ა ნ ა, უძველესი ოლქი მდ. ამუდარიის შუა და ზემო დინებაზე. მოიცავდა ახლანდ. უზბ. სსრ და ტაჯ. სსრ სამხრ. და ავღ. ჩრდ. ოლქების ტერიტორიას. ჩრდ-ით ესაზღვრებოდა სოღდას, სამხრ. და სამხრ.-აღმ-ით — არაქოსიასა და განდჰარას, დას-ით მარგიანეს. ბ. შუა აზიაში მიწათმოქმედების კულტურისა და სახელმწიფოებრიობის წარმოქმნის ერთ-ერთი უძველესი ცენტრი იყო. კლასობრივი საზ-ბა ბ-ში უკვე ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევარში არსებობდა. მთავარი ქალაქი იყო *ბაქტრა.* ძვ.წ. VI—IV სს-ში *აქემენიდთა სახელმწიფოში* შედიოდა, შემდეგ—ალექსანდრე მაკედონელის იმპერიაში, ძვ. წ. III—II სს-ში—*ბერძნულ-ბაქტრიულ სამეფოში.* შემდგომ ბ. სოღდასთან ერთად *ქუშანის სამეფოს* ჩამოყალიბების ცენტრი გახდა. უფრო გვიან ტოხარისტანი ეწოდებოდა. XIV—XV სს-ში ამუდარიის სამხრ-ით მდებარე ოლქი *ბალხის* სახელითაა ცნობილი (მთავარი ქალაქის მიხედვით). ბ. მხატვრული კულტურის ერთ-ერთი უძველესი ცენტრია აზიაში. აქ აღმოჩენილია ე. წ. *ამუდარიის განძი,* სადაც წარმოდგენილია როგორც ადგილ. ოსტატთა დამზადებული, ასევე შემოტანილი ნივთები. ბ-ში მოგვიანებით ჩამოყალიბდა ბერძნულ-ბაქტრიული სამეფოს, შემდეგ კი ქუშანის სამეფოს ხელოვნება.

*ლიტ.:* Дьяконов М. М., Сложение классового общества в Северной Бактрии, «Советская археология», 1954, в. 19; История Узбекской ССР, т. 1, кн. 1, Таш., 1967; Тревер К. В., Памятники греко-бактрийского искусства, М.—Л., 1940.

**ბაქტრიის ვაკე,** მთისპირა ვაკე ავღანეთის ჩრდ. ნაწილში, მდ. ამუდარიის მარცხენანაპირეთში. სიგრძე დაახლ. 400 *კმ,* სიგანე 140 *კმ*-მდე, სიმაღლე 500 *მ*-იდან (სამხრ. ნაწილში) 250 *მ*-მდე (ჩრდ.-დას-ში). მდებარეობს ტექტონ. ქვაბულში, რ-იც ქვიშიან-თიხიანი ნალექებითა და ლიოსებითაა აგებული. სამხრ. ნაწილი დახრილი პროლუვიური ვაკეა (სიგანე 25 *კმ*-მდე), რ-იც წარმოადგენს მთის მდინარეთა და ხევების შეერთებულ დელტებს. ჩრდ. ნაწილში ბრტყელი დაბალი ტერასებიანი რელიეფია. ჰავა — მშრალი სუბტროპიკული. ივლ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 31°C, იანვ. — დაახლ. 3°C, ნალექები 150—250 *მმ* წელიწადში, მაქსიმუმი — გაზაფხულზე. ვაკის ჩრდ. ნაწილში გაბატონებულია ქვიშიანი უდაბნოს ლანდშაფტი, სამხრეთში ქვიშიან-თიხიანი უდაბნოებია თაყირებითა და მლაშობებით. მდ. ამუდარიის გასწვრივ ტუგაის ტიპის შალდამები და მდელოებია. ვაკის სამხრ. ნაწილში მშრალ დელტებში არის ოაზისების ზოლი, სადაც განლაგებულია მაზარი-შარიფის პროვ. ოაზისები და ქ-ები მაზარი-შარიფი, თაშყურღანი, შიბარღანი და სხვ. მოჰყავთ ბამბა, ხორბალი, შაქრის ჭარხალი, ბრინჯი, მისდევენ მეცხვარეობას და მეცხენეობას.

**ბაქშეევი** ვასილი ნიკოლოზის ძე [12 (24). XII. 1862, მოსკოვი,—28. IX. 1958, იქვე], რუსი საბჭ. ფერმწერი, სსრკ სახ. მხატვარი (1956), სსრკ სამხატვრო აკად. ნამდვილი წევრი (1947), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943). სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1877—88). 1896-იდან მოძრავ სამხატვრო გამოფენათა ამხანაგობის წევრია. თავდაპირველად



სპილენძის მადნის მიწისქვეშა ბაქტერიული გამოტუტვის სქემა: 1—ბაქტერიების გასამრავლებელი და სარეგენერაციო ტბორი; 2—ბაქტერიული ხსნარის სატუმბავი დანადგარი; 3—მილსადენი; 4—საკვალთი; 5—კოლექტორი; 6—პოლიეთილენის შლანგი; 7—ჭაბურღილები; 8—საბადოს ბაქტერიული ხსნარით მოსარწყავი უბანი; 9—სპილენძით გამდიდრებული ბაქტერიული ხსნარის შემკრები ჰორიზონტალური გვირაბები; 10—ტუმბო; 11—სპილენძით გაჯერებული ხსნარის სალექარი; 12—ფხვნილისებრი სპილენძის მისაღები საცემენტაციო აბაზანა; 13—ფხვნილისებრი სპილენძის საშრობი; 14—სპილენძის ჩატვირთვა ვაგონებში; 15—ბაქტერიული ხსნარის ჟანგბადით გასამდიდრებელი საკომპრესორო დანადგარი.


ბაქტრია. ზემოთ — მეომრის გამოსახულება. ოქროს ფირფიტა. ამუდარიის განძი. ძვ. წ. V ს. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი. ქვემოთ—ოქროს თასი ჭედური მცენარეული ორნამენტით (სიმაღლე 7,9 სმ), ფერადი ინკრუსტაციითა და არაბული წარწერით. ძვ. წ. III—II სს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.


ვ. ბაქშეევი.

ქმნიდა გვიანდ. პერედვიჟნიკური ხასიათის ჟანრულ სურათებს („ცხოვრებისეული პროზა", 1892—93, ტრეტიაკოვის გალერეა). 1900-იან წწ. დასაწყისში ხატავს პეიზაჟებს („პირველი კვირტები" 1900; „შემოდგომა. გამოსათხოვარი სხივები", 1915, რუს. მუზეუმი, ლენინგრ.). საბჭ. პერიოდში გააგრძელა რუს. პლენერული პეიზაჟის ტრადიციები („გზა ტყისკენ", 1935; „ღრუბლიანი დილა", 1945, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა), ასწავლიდა მოსკ. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1894—1918), მოსკ. ოლქის 1905 წლის ხსოვნის სამხატვრო სასწავლებელში (1940—58). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Абрамова А., Василий Николаевич Бакшеев, М., 1967; Полевой В. М., В. Н. Бакшеев, М., 1952.

**ბაქშტაგი,** 1. აფრიანი გემის კურსი, რ-ის დროსაც გემის სიგრძივი ღერძი ქარის მიმართულების ხაზთან ქმნის 90°-ზე მეტ და 180°-ზე ნაკლებ კუთხეს; 2. გემსართავი (თოკი, გვარლი), რ-ითაც ამაგრებენ გემის ანძებს, საკვამლე მილებს და სხვ.


ს. ბაღაშვილი.

**ბაღაშვილი** სპარტაკ ლევანის ძე (დ. 7. XII, 1914, თბილისი), ქართველი საბჭ. კინომსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1963). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1939). დაამთავრა თბილ. კინოსტუდიასთან არსებული კინომსახიობთა სკოლა (1944). 1935-იდან მუშაობს კინოსტუდია „ქართულ ფილმში". მისი პირველი როლია არსენა ოძელაშვილი ფილმში „არსენა" (1937). წარმოსადეგი გარეგნობის, შინაგანი სითბოს, ვაჟკაცური ტემპერამენტისა და შემოქმედებითი ინტუიციის წყალობით მსახიობმა შექმნა ქართველი ხალხის საყვარელი გმირის დამაჯერებელი სახე. სხვა როლებია: გიორგი („დიადი განთიადი", 1938), ვანო („ქაჯანა", 1941), ლუარსაბ მეფე („გიორგი სააკაძე", 1942), ერთდროულად სამი როლი — მეწისქვილე ესტატე, გამზრდელი და ვაჟა-ფშაველა („აკაკის აკვანი", 1947), მარტია („თეთრი ქარავანი", 1963), ხევისბერი გოჩა („ხევისბერი გოჩა", 1965), ლუკაია („მე ვხედავ მზეს", 1965), ჯანგვათი („ციცქრის ზარები", 1967), ხვთისია („ვედრება", 1967), ქალუნდაური („დიდოსტატის მარჯვენა", 1969), გადაიღეს კიევის კინოსტუდიის ფილმში „დავიწყებულ წინაპართა აჩრდილები" (მალფარი, 1964), ტაჯიკეთის კინოსტუდიის ფილმში „ნისო" (ბაბაკალონი, 1966) და სხვ. დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენით.


ს. ბაღაშვილი არსენას როლში, კინოფილმი «არსენა». 1937.

*ლიტ.*: Рондели Л., Спартак Багашвили, М., 1966. *მ. მგალობლიშვილი.*

**ბაღდადი,** ერაყის დედაქალაქი (1921-იდან), ბაღდადის მუჰაფაზის ადმ. ცენტრი. გაშენებულია მდ. ტიგრის ნაპირებზე, ხმელთაშუაზღვისპირეთისა და ცენტრ. და სამხრ. აზიის ქვეყნების დამაკავშირებელ გზაჯვარედინზე. დახლ. 2,8 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1974). ჰავა ხმელთაშუაზღვიური. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 10°C, ივლ. — დახლ. 34°C. ნალექები 163 *მმ* წელიწადში.

ბ. დააარსა ხალიფა მანსურმა 762 და აქცია *აბასიანთა სახალიფოს* დედაქალაქად. ეწოდებოდა მადინათ ალ-სალამი (მშვიდობის ქალაქი). სახელწოდება „ბ." ყველაზე გავრცელებული ვერსიის მიხედვით, წარმოდგება ორი ძვ. სპარს. სიტყვისაგან: „ბაგა" — ღმერთი და „დად" — ნაბოძები, ე. ი. „ღვთის ნაბოძები". ფიქრობენ, რომ ჯერ კიდევ ძვ. წ. XIX—XVIII სს-ში არსებობდა ბ-ის დასახლება. ახ. წ. IX ს-ში ბ. გახდა ხელოსნობისა და სატრანზიტო ვაჭრობის ცენტრი. სავაჭრო-საქარავნო გზები ბ-ს აკავშირებდა სპარსეთის ყურესთან, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროებთან, ირანთან, ამიერკავკასიასა და არაბ. ნ.-კ-თან. მდ. ტიგრის სანაოსნო სისტემის მეშვეობით ბ-ს საზღვაო ვაჭრობა ჰქონდა ინდოეთთან, აფრიკასა და სხვ. ქვეყნებთან. ბ-ში ჩადიოდნენ ვაჭრები შორეული ქვეყნებიდან, მ. შ. რუსეთიდან. ბ. იყო შუა საუკ. არაბ. კულტ. და მეცნ. ძირითადი კერა. XIII ს. დამდეგს ბ-ში იყო 30-ზე მეტი ბ-კა, ობსერვატორია. შუა საუკუნეებში საქართვ. კულტ. და სავაჭრო-ეკონ. კავშირი ჰქონდა ბ-თან (ძვ. ქართ. წყაროებში იხსენიება ბაბილოვანის სახელითაც). ამ ურთიერთობის ანარეკლი საგრძნობია კლასიკური პერიოდის ქართ. ლიტ-რის ძეგლებში („ამირანდარეჯანიანი", „თამარიანი", „ვეფხისტყაოსანი"). ქართ. ენის ლექსიკაში სიტყვა „ბ-მა" შეიძინა გადატანითი მნიშვნელობაც — იხმარებოდა სიმდიდრის, სიუხვის, სიკარგის აღსანიშნავად (ეს სახელი ქართ. ტოპონიმიკასაც შემორჩა). თავის მნიშვნელობას ბ. ინარჩუნებდა აბასიანთა სახალიფოს დაქვეითების შემდეგაც. 945 ბ. აიღეს ბუიდებმა, 1055 — სელჩუკებმა, 1258 დაარბიეს მონღოლებმა, რ-თა ლაშქარშიც (სამხ. ბეგარის წესით) საქართვ. ჯარიც შედიოდა. „ჟამთააღმწერლის" ცნობით, გალავნით შემოზღუდულ ქალაქში პირველად საქართვ. ლაშქარი შეჭრილა *დავით VII* ულუს სარდლობით. ილხანთა სახელმწიფოს დაშლის შემდეგ ბ. შედიოდა ჯალაირების სახელმწიფოში. XIV—XV სს. მიჯნაზე ბ. ორჯერ დაიპყრო და დაარბია თემურლენგმა. XV ს-ში შედიოდა ყარა-ყოიუნლუსა და აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოების შემადგენლობაში. XVI ს. დამდეგს ირანის ფარგლებში მოექცა. 1534 დაეუფლნენ ოსმალები. 1623—38 ეკავა ირანს, 1638 კვლავ ოსმალებმა დაიბრუნეს. 1917 დაიკავეს ინგლ. ჯარებმა. 1920 გახდა ბრიტ. სამანდატო ტერიტ. ადმ. ცენტრი. 1921 — 58 ერაყის სამეფოს დედაქალაქი. II მსოფლიო ომის შემდეგ ბ. იყო ერაყელთა ანტიიმპერიალ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის უმნიშვნელოვანესი ცენტრი. 1958 წ. 14 ივლ. რევ. გამარჯვების შემდეგ ერაყის რესპუბლიკის დედაქალაქია.

ბ. არის ქვეყნის სატრანსპ.-სამრეწვ. და სავაჭრო-საფინანსო ცენტრი, სარკინიგზო, საავტ. და საჰაერო მიმოსვლის კვანძი (საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი ალ-ჰუნაიდი), მსხვილი სამდინარო ნავსადგური (გააქვთ მარცვლეული, ფინიკი, მატყლი, ტყავი). ბ-ში თავმოყრილია ქვეყნის მთელი საწარმოების დაახლ. 25%, უმთავრესად საფეიქრო, ტყავის, სამკერვალო და კვების მრეწველობა. სსრკ-ის ტექ. დახმარებით აშენდა ელექტროტექ. ქ-ნა, სამკერვალო ფ-კა და სხვ. საწარმოები. ფეხსაცმლის, საიუველირო ნაწარმის, კვების პროდუქტების კუსტ. წარმოება. ბ-ის მახლობლად მსხვილი ნავთობგადამამუშ. ქ-ნაა.

ბ-ში შემორჩენილია არქიტ. ძეგლები: ე. წ. აბასიანთა სასახლე (XII ს. დასასრული — XIII ს. დასაწყისი), ზუბაიდას მავზოლეუმი (XIII ს. დასაწყისი), მუსტანსირის მედრესეს ანსამბლი (1227 — 33, გადაკეთებულია 1823, რესტავრირებულია XX ს.), მინარეთი სუქ ალ-ჰაზალი (1279), ქარვასლა ხან მირჯანი (ან ხან ორთმა, 1358—59), ჭიშკარი ბაბ ალ-ვასტანი, (1221, ამჟამად საჭურვლის მუზეუმი), მუსა ალ-კადიმის მავზოლეუმი (ე. წ. „ოქროს მეჩეთი", 1515; რესტავრირებულია XVII ს-სა და XX ს. შუა წლებში). თანამედროვე ბ-ში რეკონსტრუქციის შემდეგ აიგო ბევრი ახალი შენობა. მთავარი მაგისტრალია ალ-რაშიდის ქუჩა, სადაც განლაგებულია ბანკები, მაღაზიები, სასტუმროები. ალ-თაჰრირის (განთავისუფლების) ცენტრ. მოედანზე აღმართულია მონუმ. პანო-რელიეფი „14 ივლისის რევოლუცია" (ქვა, ბრინჯაო, 1959—1960, მოქანდაკე ჯ. სალიმი), საადუნის პროსპექტის ბოლოს — უცნობი ჯარისკაცის ძეგლი (1959, არქიტ. რ. ალ-ჩადერჩი). ტიგრის დას. ნაპირზე აგებულია პარლამენტის შენობა, ალ-რიჰაბის სასახლე, ადმ. დანიშნულების შენობები, აეროპორტი არის უნ-ტი, მეცნ. აკადემია, 6 მუზეუმი, სურათების გალერეა. საჯარო ბ-კა.

*ლიტ.*: ცქიტიშვილი ო., ქალაქ ბაღდადის ისტორიისათვის, თბ., 1968; Столицы стран мира, М., 1966.


ბაღდადი. უცნობი ჯარისკაცის ძეგლი. არქიტ. რ. ალ-ჩადერჩი. 1959. მარცხნივ — ახალი მეჩეთი. 1960—61.

**ბაღდადი,** დაბა *მაიაკოვსკის* სახელწოდება 1940-მდე.

**ბაღდადი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (აფენის სოფსაბჭო), მდ. აფენისხევის (ალაზნის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 180 *მ*, ლაგოდეხიდან 25 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. აფენში (3 *კმ*). ბ-კა.

**ბაღდადი,** სოფელი მახარაძის რ-ნში (ცხემლისხიდის სოფსაბჭო), მდ. ნატანების მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 180 *მ*, მახარაძიდან 9 *კმ*. ე. ნინოშვილის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, სუბტროპ. კულტურები). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ცხემლისხიდში (1 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ბაღდადი,** ქართველი ქალის თავსაბურავის ერთ-ერთი ელემენტი XIX ს-ში. ბ. ოთხკუთხა მოყვანილობის სადა ან სახეებიანი აბრეშუმის ქსოვილის თავსაფარია, ზოგჯერ ფოჩებიანი. მეტწილად ხმარობდნენ უქმე დღეებში. უბეურად მოკეცილ ბ-ს ლეჩაქის ზემოდან მოიხვევდნენ. მისი სახელწოდება ქ. ბაღდადიდან უნდა იყოს დაკავშირებული, საიდანაც ძველად შემოჰქონდათ ძვირფასი თავსაფრები. ბ. ეწოდებოდა აგრეთვე მამაკაცის დიდ ხელსახოცს. *ლ. მოლოდინი.*

**ბაღდადის პაქტი,** 1955 წ. 24 თებ. ერაყსა და თურქეთს შორის ბაღდადში დადებული ხელშეკრულება, რ-საც შემდეგ შეუერთდნენ ინგლისი, ირანი და პაკისტანი. საფუძველი დაუდო აგრესიული სამხ. დაჯგუფების — *სენტოს* შექმნას.

**ბაღდადის რკინიგზა,** ბოსფორისა და სპარსეთის ყურის დამაკავშირებელი რკინიგზის ხაზი (დახლ. 2400 *კმ*). XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში გერმ. მისწრაფებამ, მოეპოვებინა ბ. რ-ის მშენებლობისა და ექსპლუატაციის უფლება (რაც უშუალო საფრთხეს უქმნიდა ინგლ. პოზიციებს ინდოეთსა და ეგვიპტეში და რუს. პოზიციებს კავკასიასა და შუა აზიაში), უკიდურესად გამწვავა წინააღმდეგობანი დიდ სახელმწიფოთა შორის. 1888 გერმ. ბანკმა („დოიჩე ბანკ") ოსმალეთისაგან მიიღო კონცესია, რ-იც ადრე შესყიდული სტამბოლ — იზმითის რკინიგზის ანგორამდე გაგრძელების უფლებას აძლევდა; 1893 მეორე კონცესიით ამავე ბანკმა უფლება მიიღო განეგრძო რკინიგზის ხაზი ესქიშეჰირიდან კონიამდე. 1899 ბანკის ხელმძღვანელმა სიმენსმა ხელი მოაწერა წინასწარ შეთანხმებას ბ. რ-ის ძირითადი მონაკვეთის (კონია — ბაღდადი — სპარსეთის ყურე) მშენებლობისა და ექსპლუატაციის შესახებ. 1903 ბაღდადის კონცესია საბოლოოდ გაფორმდა.

გერმანიისათვის კონცესიის გაცემის საპასუხოდ გაძლიერდა ინგლ. ექსპანსია სპარს. ყურის რ-ნში. მეფის რუსეთმა კი 1900 ოსმ. მთავრობას თავს მოახვია საიდუმლო შეთანხმება, რ-ითაც ოსმალეთს ეკრძალებოდა ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ანატოლიაში რკინიგზის კონცესიების სხვა, მესამე სახელმწიფოსათვის მიცემა. ამით რუსეთმა სულთნის ხელისუფლებას შეაცვლევინა ბ. რ-ის მშენებლობის თავდაპირველი პროექტი, რ-იც ითვალისწინებდა რკინიგზის კავკასიასთან მიახლოებას.

გერმანია შეეცადა კომპრომისული შეთანხმება დაედო მოწინააღმდეგე სახელმწიფოებთან. 1899 წ. 6 მაისის შეთანხმებით ბ. რ-ის მშენებლობის მონაწილე გახდა საფრანგეთი. 1911 პოტსდამის შეთანხმებით, გერმანიამ მიაღწია რუსეთის თანხმობას ბ. რ-ის მშენებლობის თაობაზე, მაგრამ ამის სანაცვლოდ უარი თქვა ერაყიდან ირანში რკინიგზის ხაზის გაყვანაზე. 1914 ივნისში გერმანიამ ინგლისს დაუთმო ბაღდადიდან ბასრამდე რკინიგზის ხაზის მშენებლობის უფლება.

მშენებლობას I მსოფლიო ომმა მოუსწრო. დაუმთავრებელ უბანზე (ნუსაიბინ—სამარა), ინგლ. და საფრ. კომპანიებმა ლიანდაგი მხოლოდ 1934—41 დააგეს. ამჟამად ბ. რ-ის შესაბამისი მონაკვეთები ეკუთვნის თურქეთს, სირიასა და ერაყს. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მსოფლიოში მომხდარი ძირეული ცვლილებების, აგრეთვე შეიარაღების ახალ სახეობათა შექმნის, ტრანსპორტისა და კავშირგაბმულობის საშუალებათა განვითარების შედეგად, ბ. რ-მ დაკარგა ადრინდ. სამხ.-სტრატეგიული და პოლიტ. მნიშვნელობა.

*ლიტ.*: Бондаревский Г. Л., Багдадская дорога и проникновение германского империализма на Ближний Восток, Таш., 1955.

**ბაღდადის სახალიფო,** იხ. *აბასიანთა სახალიფო.*

**„ბაღდადის ფეროები“,** ქართ. ლიტერატურული ჟურნალი, პირველი ნომერი გამოვიდა თბილისში 1920 ნოემბერს. გამოსცა ახალგაზრდა ხელოვანთა წრემ „წინსვლის ემბლემამ“. ჟურნალში დაიბეჭდა ს. ჩიქოვანის, ს. ყანჩელის, გ. ორაგველიძის, გ. ბოდელის (გ. ცეცხლაძე), ა. ბერიკაშვილისა და სხვ. ნაწარმოებები. მეორე ნომრის გამოცემა განზრახული იყო ქუთაისში, მაგრამ ჟურნალმა საერთოდ შეწყვიტა არსებობა.

**ბაღდადური,** ქართული ქალაქური ცეკვა. აღმოცენდა XIX ს. II ნახევარში. განსაკუთრებით დამკვიდრდა ხალხ. საგაზაფხულო დღესასწაულზე—ყეენობაზე. ბ-ს საფუძვლად დაედო მეღლებური ქართ. გლეხური ცეკვა ბუქნა, ხტომითი მოძრაობები, პანტომიმის ელემენტები. სრულდება ნელი ტემპით. ბ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი თეატრალიზებული დადგმაა „ძველი თბილისის სურათები“ (ქორეოგრაფი ი. *ბაგრატიონი*). ბ. გამოიყენა კომპოზ. ვ. დოლიძემ ოპერაში „ქეთო და კოტე“. მუს. ზომა 6/8.

*ლიტ.*: გვარამაძე ლ., ქართული ხალხური ქორეოგრაფია, თბ., 1957.

**ბაღდადური რატლი,** არაბული წონითი სისტემის ერთეული: საშუალოდ უდრის 406,25 გ. საქართველოში გავრცელდა ბაღდადური ლიტრის სახელით და გვხვდება XI—XV სს. ქართ. სამკურნ. წიგნებსა და კარაბადინებში.

*ლიტ.*: ჯაფარიძე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX—XIX სს.), თბ., 1973. *გ. ჯაფარიძე.*

**ბაღდავაძე** დავით სიმონის ძე (დ. 5. VIII. 1929, სოფ. იანეთი, სამტრედიის რ-ნი), მოწინავე მშენებელი, სოციალ. შრომის გმირი (1974). სკპ წევრი 1956-იდან. 1947 დაამთავრა სამტრედიის მუშა-ახალგაზრდობის საშ. სკოლა, 1948—ტყიბულის № 28 პროფსასწავლებელი. 1948—63 მუშაობდა ტყიბულში, 1963-იდან საქ. სსრ სასოფლო მშენებლობის სამინისტროს № 25 მოძრავ მექანიზებულ კოლონაში კალატოზად, 1973-იდან ამავე კოლონის მშენებელთა კომპლ. ბრიგადის ბრიგადირია. საქ. კპ XXV ყრილობამ ბ. აირჩია ცკ-ის წევრობის კანდიდატად. სკპ XXV ყრილობის დელეგატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და ოქტ. რევ. ორდენით.

**ბაღდავაძე** ეკატერინე ნიკოლოზის ასული (24. X. 1916, თბილისი, — 15. VIII 1975, იქვე), ქართველი საბჭ. ფერმწერი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1954), სკპ წევრი 1941-იდან. 1941 დაამთავრა თბილისის სამხატვრო აკადემია, იყო მ. თოიძისა და უ. ჯაფარიძის მოწაფე. ბ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია სუფთა კოლორიტი და მსუყე ფერწერული მონასმები. მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „გიორგი სააკაძე“ (1946, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), „მანანა ორბელიანი მეგობარ ქალებს შორის“ (1947, საქართვ. სახელმწ. ოქტ. მუზეუმი) და სხვ.

**ბაღდაში** ხალედ (დ. 15. XI. 1912, დამასკი), სირიის მუშათა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მოღვაწე. რევ. მოძრაობაში 18 წლისა ჩაება. 1930-იდან სირიის კომპარტიის (სკპ) წევრი, 1933-იდან სკპ ცკ-ის მდივანი, ხოლო 1937-იდან — გენ. მდივანი. მონაწილეობდა კომინტერნის VII კონგრესის მუშაობაში (1935). 1954—58 იყო სირიის პარლამენტის დეპუტატი. დაწერილი აქვს მთელი რიგი თეორ. და პუბლიც. ნაშრომები.

**ბაღვაშები,** მსხვილ ფეოდალთა საგვარეულო IX—XIII სს. საქართველოში, არგვეთის (ზემო იმერეთი) ძვ. მფლობელები. IX ს. 70-იან წლებში გვარის უფროსი წარმომადგენელი ლიპარიტ ბაღვაში (იხ. *ლიპარიტ I*) დავით I ქართველთა კურაპალატის (876—881) ყმობაში (ვასალობაში) შევიდა, მიიღო მისგან მიწა-წყალი თრიალეთში და შექმნა ძლიერი კლდეკარის საერისთავო. მის შთამომავლებს ერისთავთ-ერისთავის ტიტული ჰქონდათ. ბ-ის მეორე შტოს წარმომადგენლები იყვნენ რაჭის ერისთავები (იხ. *კახაბერისძენი*). ბ-თა კლდეკარის შტოს პოლიტ. ძლიერების ბაზას წარმოადგენდა მათი სამამულო სამფლობელო არგვეთი და პატრონყმობის საფუძველზე მიღებული კლდეკარის საერისთავო. კლდეკარის ბ. აქტიურად მონაწილეობდნენ ჯერ ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა დავაში მიწა-წყლისათვის, შემდეგ საქართვ. სამეფო-სამთავროთა ბრძოლაში პირველობისა და ქვეყნის გაერთიანებისათვის. გაძლიერებული ბ. ცდილობდნენ საერისთავო მიწა-წყალი მამულად გადაექციათ. საგვარეულოს არსებობის მთელ მანძილზე ისინი ოპოზიციაში ედგნენ გაერთიანებული საქართველოს მეფეებს (იხ. *ლიპარიტ IV*, *ლიპარიტ V*, *რატი I*, *ივანე ლიპარიტის ძე*). ამ შტოს უკანასკნელი წარმომადგენლის, დავით IV აღმაშენებლის დროის პოლიტ. მოღვაწის, რატის გარდაცვალების შემდეგ მეფემ კლდეკარის საერისთავო გააუქმა. XII—XIII სს-ში ცენტრ. ხელისუფლების წინააღმდეგ მებრძოლთა რიგებში იყვნენ ბ-ის რაჭის შტოს წარმომადგენლები — კახაბერისძენი. ამ გვარის უკანასკნელი წარმომადგენელი კახაბერ *კახაბერისძე* მონღოლებთან კავშირის გამო მკაცრად დასაჯა დავით VI-მ (1245—93).

*წყარო:* არისტაკეს ლასტივერტეცი, ისტორია, ე. ცაგარეიშვილის გამოც., თბ., 1974; მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, იქვე; ჟამთააღმწერელი, იქვე, ტ. 2, თბ., 1959. *ვ. კოპალიანი.*

**ბალის მალამო,** წყალში უხსნადი ადვილდნობადი ფისოვანი ნივთიერება. იხმარება მყნობის ან სხვლის დროს მცენარეების ჭრილობებზე წასასმელად, იცავს მათ გარემოს საზიანო მოქმედებისაგან (გამოშრობა, ტენი, მწერები, მიკროორგანიზმები). ბ. მ. ორგვარია: მყარი და თხევადი. მყარის შედგენილობა: 4 წილი კანიფოლი ან ფისი, 3 წილი ფუტკრის ცვილი, 1 წილი ცხოველური ან მცენარეული ცხიმი. თხევადი ბ. მ. ზემოჩამოთვლილი ნივთიერებების გარდა შეიცავს დენატურირებულ ან ხის სპირტს.



ე. ბაღდავაძე. პეიზაჟი. 1957. მხატვრის სახელოსნო.

**ბალის ტუხტი** (Althaearosea), ლამაზად მოყვავილე დეკორატიული მცენარე ბალბისებრთა ოჯახისა. იზრდება 2,5 *მ*-მდე. აქვს მთლიანი ან თათისებრ დანაკვთული ფოთოლი, ყვავილი — მარტივი ან ბუთხუზა. ყვავილობს უხვად და ნაირფერად (თეთრი, ვარდისფერი, იისფერი ან მოშავო-მოწითალო). იყენებენ ყვავილნარებსა და გაზონებში მასობრივ ნარგაობად, ყვავილწნულებში, სამკურნალოდ და სამღებრო საქმეში. ღეროს ბოჭკოსაგან ამზადებენ თოკს, ნეზს, ჯვალოს.



ე. ბაღდავაძე.

**ბალიქითა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აბღარხუქის სოფსაბჭო), მდ-ების ბაკლანოვკისა და ჭბაართის შუამდინარეთში, ჭბაართის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 125 *მ*. შავი ზღვიდან 6 *კმ*, გუდაუთიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. აბღარხუქში (3 *კმ*).

**ბაღლანი,** ქალაქი ჩრდ. ავღანეთში, მდ. ყუნდუზის მახლობლად, ქაბულ—ხანაბადის საავტ. გზაზე. ბაღლანის პროვ. ადმ. ცენტრი. 105,9 ათ. მცხ. (1971). მეჭარხლეობის რ-ნის სავაჭრო ცენტრი. შაქრის ქ-ნა.

**ბალინჯოები,** იხ. *ნახევრადხეშეფრთიანები.*

**ბალმარანი,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში, მდ. კელასურის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ალექსანდროვკა, პოლტავა-ალექსანდროვსკოე). ზ. დ. 80 *მ*, გულრიფშიდან 10 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. სამონასტრო კომპლექსი.



ე. ბაღდავაძე. «კვიფრტი». 1971. მხატვრის სახელოსნო.

**ბალმარანი,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში (ჭაქვინჯის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. უმნიის (ჯუმის შენაკადი) სათავეებში. ზ. დ. 180 *მ*, ზუგდიდიდან 12 *კმ*. ჭაქვინჯის კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ბალნარი** (ყოფ. ხრისტოფოროვო), სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში, მდ-ების სანდრიფშის და ჟოეფსის (მდ. ხაშუფსის სათავეები) შესართავის ახლოს. ზ. დ. 230 *მ*. გაგრიდან 33 *კმ*. ს. შაუმიანის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა ინტერნატით, ბ-კა, კლუბი, საავადმყოფო, აფთიაქი.

**ბალსარაშვილი** ქაიხოსრო (XVII ს. II ნახევარი), *ანანურის* დიდი ტაძრის (1689) მშენებლობის ხელმძღვანელი (სარქარი). ტაძარი აშენდა არაგვის ერისთავის შვილის ბარძიმ მდივანბეგის ბრძანებით. სამხრ. კედლის წარწერაში ქაიხოსრო თავისთავს ბარძიმის „ბოქაულთუხუცესს“ უწოდებს. ბარძიმმა, — ნათქვამია წარწერაში, — „დამადგინა წმინდას ამას მონასტერსა ზედან სარქრადა. უწყის ღმერთმან რაც შემეძლება მქონდა დღივ და ღამ


მამალი ბაყაყი-მეანი ქვირითით.


ბაყაყისებრნი. ბალახის ბაყაყი.


ბაყაყისებრნი. ტბის ბაყაყი.






ბაყმის ხე: 1—აყვავებული ტოტი; 2—ყვავილი; 3—ყვავილის ჭრილი; 4—პარკი.

მოუსვენებლად ვშვებოდი, არ ვეც ძილი თვალთა ჩემთა ვიდრემდის განასრულებდენ მონასტერსა მასო“.

**ბალჩა** (სპარს.—ბაღ, ბაღჩე), საზამთროს, ნესვის ან გოგრის ნათესი ყამირ ან ნასვენ მიწებზე, თესლბრუნვის მინდორზე, რ-იც ჩვეულებრივ მოშორებულია საცხოვრებელი ადგილიდან. საქართველოში ბ-ს პატარა ბაღსაც უწოდებენ, სადაც რგავენ ყვავილებს ან მოჰყავთ ბოსტნეული. იხ. აგრეთვე *ბაღჩეული კულტურები*.

**ბაღჩეული კულტურები,** მცენარეთა ჯგუფი გოგრისებრთა ოჯახისა (საზამთრო, ნესვი, გოგრა). მცენარეები გართხმული ან მცოცავია, მათ სამშობლოდ ითვლება აზიის, აფრიკისა და ამერიკის ტროპ. და სუბტროპ. ქვეყნები. ბ. კ. სითბომოყვარული და გვალვაგამძლეა, ხანგრძლივი სავეგეტაციო პერიოდი აქვს. კარგად ხარობს ყამირსა და ნასვენ მიწებზე, აგრეთვე მსუბუქი მექან. შედგენილობის ნიადაგებზე. კულტივირებულია უმთავრესად ჩ. გ. 50°-სა და ს. გ. 35°-ს შორის მდებარე რ-ნებში. ბ. კ-ის ნათესი ფართობით, პროდუქციის რაოდენობითა და ნაყოფის ხარისხით სსრკ მსოფლიოში პირველ ადგილზეა (1971 წ. — 510 ათ. ჰა). საზღვარგარეთ მებაღჩეობა ყველაზე მეტად განვითარებულია აშშ-ში. სსრკ-ში მებაღჩეობის ძირითადი ზონებია ქვემო ვოლგისპირეთი (ასტრახანის, ვოლგოგრადის, სარატოვის ოლქები), ჩრდ. კავკასია, უკრ. სტეპიანი ნაწილი, შუა აზია, ყაზახეთი, ამიერკავკასია, მოლდავეთი. მოჰყავთ აგრეთვე უკრ. ჩრდ. ნაწილში, ცენტრ. შავმიწა ზონაში, შუა ვოლგისპირეთში, ურალში, სამხრ. ციმბირში, მცირე რაოდენობით შორეულ აღმოსავლეთში; საქართველოში — ქვემო ქართლის, კახეთის, იმერეთისა და აფხაზეთის რ-ნებში. უჭირავს 4,0 ათ. ჰა, მოსავალი 10,0 ათ. ტ-მდე (1973). ბ. კ-ის ნაყოფს იყენებენ საჭმელად, სხვადასხვა საკვები პროდუქტის დასამზადებლად; აგრეთვე ცხოველთა საკვებად როგორც ნედლს, ისე დასილოსებულს ნამჯასთან, სიმინდთან და სხვ. საკვებთან ერთად. *გ. კვაჭაძე.*

**ბაქალი** (არაბ. ბაკკალ—სურსათის, სანელებლის გამყიდველი), სურსათ-სანოვაგით (ხმელი და ნედლი ხილი, ბოსტნეული, სანელებლები, ტკბილეული), მზა საკვები პროდუქტებითა და წვრილმანით მოვაჭრე ძველად.

**ბაყაყი-მეანი** (Alytes), ხერხემლიანი ცხოველების გვარი უკუდო ამფიბიების რიგისა. ცნობილია ორი სახეობა: ჩვეულებრივი ბაყაყი-მეანი (A. obstetricans), გავრცელებული სამხრ. ევროპაში, მცირე ზომის (50 მმ-მდე) ცხოველია. ფერფლისფერ-რუხი სხეული შავი ან მოყვითალო-თეთრი მეჭეჭებითა აქვს მოფენილი. აქტიურია ღამისით. ქვირითს ყრის ორ გრძელ (170 სმ-მდე) ზონრად, რ-ებსაც მამალი უკანა ფეხებზე იხვევს და ასე ატარებს თავკომბალების გამოჩეკამდე (ერთ თვემდე). გამოჩეკის მომენტისათვის მამალი ჩადის წყალში, იცილებს ცარიელ საკვერცხე ზონრებს და ხმელეთზე ამოდის. თავკომბალების გარდაქმნა ზოგჯერ 2 წლამდე გრძელდება. იბერიული ბაყაყი-მეანი (A. cisternasii) გვხვდება პირენეს ნ.-კ-ზე და ნაკლებადაა შესწავლილი.



სემირეჩიეს ბაყაყკბილა: 1—ზრდასრული მამალი; 2— ამ წელს გამოჩეკილი ლარვა; 3. ორწლიანი ლარვა.

**ბაყაყისებრნი** (Ranidae), უკუდო ამფიბიების ოჯახი. აერთიანებს 400-ზე მეტ სახეობას. გავრცელებულია თითქმის მთელ მსოფლიოში, ახალი ზელანდიის, ავსტრალ., პოლარული ქვეყნების, სამხრ. ამერიკის უკიდურეს სამხრ. ნაწილისა და ოკეანიის ზოგი კუნძულის გარდა. სსრკ-ში გვხვდება 11 სახეობა, საქართველოში—3. ამ ოჯახის წარმომადგენლებს კბილები მხოლოდ ზედა ყბებზე აქვს, გავის მალის განივი მორჩები ცილინდრული ან ოდნავ გაგანიერებულია. ფალანგებს არ გააჩნია ჩანართი ხრტილები. სსრკ-ის ევრ. ნაწილში გვხვდება ტბორის ბაყაყი, ბალახის ბაყაყი და სხვ. საქართველოში თითქმის ყველგანაა ტბის ბაყაყი, ზოგ ადგილას ბინადრობს კავკასიური ბაყაყი და ამიერკავკასიური ბაყაყი. იკვებებიან მწერებით, ჭიებით, პატარა თევზებითა და ამფიბიებით, ლიფსიტებითა და თავკომბალებით. ანადგურებენ მავნე მწერებს, რითაც სარგებლობა მოაქვთ, მაგრამ ლიფსიტებისა და პატარა თევზების მოსპობით თევზის მეურნეობას ზიანს აყენებენ. საყურადღებოა გოლიათი ბაყაყი, რ-ის სხეულის სიგრძე 32—49 *სმ* აღწევს, ხოლო წონა — 3,5 *კგ*. უკუდო ამფიბიებს შორის იგი უდიდესია; გვხვდება ტროპ. აფრიკაში (უმეტესად კამერუნში). აღსანიშნავია აგრეთვე ხარბაყაყი, რ-ის სხეულის სიგრძე 20 *სმ* აღწევს, ხოლო უკანა ფეხებისა — 25 *სმ*. იწონის 600 გ-მდე. გავრცელებულია ჩრდ. ამერიკაში. დიდი ზომის ბაყაყები იკვებებიან თევზებით, წვრილი ბაყაყებით, წყლის გველებით, წყლის ფრინველის (იხვებისა და სხვ.) მართვეებით, პატარა ძუძუმწოვრებით, აგრეთვე ნაირგვარი უხერხემლო ცხოველებით. სასარგებლო ცხოველების განადგურებით აზარალებენ ადგილ. მოსახლეობას. ბ-თა ოჯახის ზოგ სახეობას იყენებენ საკვებად, განსაკუთრებით ჩრდ. ამერიკასა და დას. ევროპაში. *ა. ჯანაშვილი.*

**ბაყაყკბილა** (Ranodon), კუდიანი ამფიბიების გვარი *დაკუთხულკბილასებრთა* ოჯახისა. აერთიანებს 3 სახეობას. სსრკ-ში გვხვდება სემირეჩიეს ბ. (Ranodon sibiricus), რ-იც მხოლოდ ჯუნგარიის ალათაუს მთებშია გავრცელებული. სემირეჩიეს ბ-ს სხეულის სიგრძე 20 *სმ* აღწევს. წინა კიდურებზე 4—4, უკანაზე 5—5 თითი აქვს. სხეული ზემოდან მომწვანო რუხია, ზოგჯერ ლაქებით მოფენილი. ბ. ბინადრობს მთის პატარა მდინარეებში. ქვირითიდან გამოჩეკილ ლარვებს გარეგანი ფრთისებრი ლაყუჩები აქვს. მეტამორფოზი მხოლოდ მესამე წელს ხდება. სქესობრივ სიმწიფეს 4—5 წლის შემდეგ აღწევენ.

**ბაყაყურა** (Silybum), ორწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. ერთადერთი წარმომადგენელი — Silybum marianum — გვხვდება სამხრ. ევროპაში, ჩრდ. აფრიკაში, მცირე, წინა და შუა აზიაში; სსრკ-ში — ყირიმსა და კავკასიაში; იზრდება საქართველოშიც. თაფლოვანი მცენარეა. უყვარს მშრალი ადგილები. ნათესების სარეველაა. ნაყოფი შეიცავს ცხიმს. იყენებენ ხალხ. მედიცინაში.

**ბაყილოვანი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (დუისის სოფსაბჭო), პანკისის ხეობაში, მდ. ალაზნის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, ახმეტიდან 10 *კმ*. პანკისის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. საკობიანოში (1 *კმ*).

**ბაყმის ხე,** შავი სანდალოზი (Haematoxylum campechianum), ხე ცეზალპინიასებრთა ოჯახისა. სიმაღლე 12 *მ* აღწევს, დიამეტრი 0,5 *მ*-მდე. აქვს ფრთისებრი ფოთლები და წვრილი ყვითელი ყვავილები. სამშობლოდ ითვლება ცენტრ. ამერიკა. კულტივირებულია ტროპიკებში. ლამაზი შეფერილობის მერქანს იყენებენ ავეჯისა და პარკეტის დასამზადებლად. შეიცავს საღებარ (ჰემატოქსილინი) და მთრიმლავ ნივთიერებებს.

**ბაშარ იბნ ბურდი** (დახლ. 714, ბასრა,—784), არაბი პოეტი. ტყვედ წასხმულ ირანელთა შვილი (ლეგენდის მიხედვით — ირანის მეფეთა შთამომავალი), დაბადებით ბრმა. მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდა იმ დროის გამოჩენილ არაბ ფილოლოგებთან, თეოლოგებთან, კერძოდ, მუთაზილური დოგმატიკის ერთ-ერთ ფუძემდებელ ვასილ იბნ ატაისთან. ათეიზმისა და ზინდიკობის (მწვალებლობა ისლამში) მიმართ ცხოველ ინტერესს იჩენდა. ბასრიდან განდევნილი ერთხანს ქალაქიდან ქალაქში ხეტიალობდა, შემდეგ ხალიფა ალ-მაჰდის მეხოტბე გახდა. ბოლოს, ხალიფისავე ბრძანებით, სიკვდილით დასაჯეს — ზინდიკობა დასდეს ბრალად. მართლაც, ბ. ი. ბ-ის შემოქმედება, ისევე როგორც პირადი ცხოვრების ფაქტები, ცხადყოფს, რომ მას არ სწამდა მოციქულის ღვთაებრივი მისია და ყურანი ღვთის სიტყვად არ მიაჩნდა; იგი წინაპართა სარწმუნოების—ცეცხლთაყვანისმცემლობისაკენ იხრებოდა, შუუბიურ იდეებს იზიარებდა; აღიარებდა ინდოეთიდან მომდინარე რუჟას თეორიას, რ-ის თანახმად ადამიანი სიკვდილის შემდეგ თავის ოდინდელ არსებობას უბრუნდება. ბ. ი. ბ-ის შემოქმედება მეტად მრავალმხრივია. წერდა როგორც ტრად. სახოტბო კასიდებს, ისე სხვა ჟანრის ლექსებს (ღაზალი, სატირა, მარსია). იყო ლექსის ნოვატორი, საფუძველი ჩაუყარა ე. წ. „ახალ სტილს“ აბასიანთა ხანის არაბ. პოეზიაში. მისი ღაზალები გამოირჩევა დახვეწილი ფორმით, მუსიკალობით, მსუბუქი ლირიზმითა და გრძნობათა სიღრმით, ზოგჯერ ხორციელი ვნებების ნატურალისტური აღწერითაც. აღსანიშნავია მისი ბასრი სატირებიც. მის მარსიებში კი არაბ. პოეზიის ტრადიციული თემა — მიცვალებულის დატირება — უდიდეს ტრაგიზმს აღწევს.

*თხზ.*: დივანი, კაირო, 1950—57 (არაბ. ენაზე).

*ლიტ.*: Светлова С. К., Панегирики в творчестве поэта Башшара ибн Бурда, «Труды Университета дружбы народов им. Патриса Лумумбы», 1964, т. 4. *ნ. ფურცელაძე.*

**ბაში,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში (კორცხელის სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე, მდ. ჩხოუშიას მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 240 *მ*, ზუგდიდიდან 7,5 *კმ*. კორცხელის კომუნიზმის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა. ბ-ში შემორჩენილია გვიანდ. ფეოდ. ხანის კოშკის ნანგრევები. ისტ. წყაროებში ბ. პირველად მოხსენიებულია 1642.

**ბაში,** სამტრედიის რ-ნის სოფლების *ზედა ბაშის*, *ქვედა ბაშისა* და *შუა ბაშის* ძვ. სახელწოდება. ისტ. წყაროებში ბ. პირველად მოხსენიებულია 1578. ახალი „ბ.“ ბაჟიდან უნდა იყოს წარმომდგარი. ამ მიდამოებში შუა საუკუნეებში საბაჟო იყო, სადაც მდ. რიონით ამოტანილ თუ გასატან საქონელს ბაჟს ადებდნენ.

**ბაშილი,** ბაშილთაუ, მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მესტიის რ-ნში. სიმაღლე 4148 *მ*. აგებულია ქვედა პალეოზოური გრანიტოიდებით. ძლიერი თანამედროვე გამყინვარება. *გ. მარგველანი.*

**ბაშილი,** უღელტეხილი მწვერვალ ბაშილიდან სამხრეთისაკენ მიმართულ შტოქედზე, მესტიის რ-ნში. სიმაღლე 3442 *მ*. აკავშირებს ლეხზირისა და ტვიბერის მყინვართა აუზებს. აგებულია ქვედა პალეოზოური გრანიტოიდებით. *გ. მარგველანი.*

**ბაშიროვი** გუმერ ბაშირის ძე (დ. 7. I. 1901, ს. იანა-სალა, ახლანდ. არსკის რ-ნი, თათრეთის ასსრ), თათარი საბჭ. მწერალი და საზ. მოღვაწე. სკკპ წევრი 1928-იდან. აგრონომად და სწავლობდა თათრულ

ფოლკლორს. პირველი მოთხრ. „პაშიმის სისხლი" 1931 გამოაქვეყნა. ავტორია მოთხრობათა კრებულებისა „შურისძიება" (1942), „მეგარმონე" (1943), რომანისა „ნამუსი" (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), რ-შიც ასახავს კოლმეურნეთა ცხოვრებას ომის შემდგომ წლებში. რომანი თარგმნილია მრავალ ენაზე. ბ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბაშკადიკლარის (ბაშგედიქლერის) ბრძოლა,** რუსეთისა და ოსმალეთის ჯარების ბრძოლა 1853 წ. 19 ნოემბ. (1 დეკ.) სოფ. ბაშგედიქლერთან (ქ. ყარსიდან 35 *კმ*-ზე) *ყირიმის ომის* (*1853—56*) დროს. ყარსისაკენ უკანდახეულმა სერასკერ ახმედ-ფაშას არმიამ (36 ათ. კაცი, 46 ქვემეხი) სცადა შეეჩერებინა რუს. მოიერიშე არმია (სარდალი გენ. ვ. *ბებუთოვი*, 10 ათ-მდე კაცი, 32 ქვემეხი). ოსმალების ძლიერი წინააღმდეგობის მიუხედავად, რუს. არმიამ მოსრა მოწინააღმდეგის მარჯვ. ფრთა და უკუაქცია ოსმ. არმია. დაიღუპა 6 ათ. თურქი და დაახლ. 1,5 ათ. რუსი ჯარისკაცი. ბ. ბ-ში მონაწილეობდნენ გენ.-მ. ი. *ჭავჭავაძე*, გენ.-მ. ი. ბაგრატიონ-მუხრანსკი და გენ.-მ. ი. *ორბელიანი* (პოეტ გ. *ორბელიანის* ძმა), რ-იც ბრძოლაში სასიკვდილოდ დაიჭრა.

*ლიტ*.: Богданович М. И., Восточная война 1853—56 гг., т. 1, СПб., 1876. *რ. მაგრაქველიძე*.

**ბაშკირები** (საკ. სახელწ. — ბ ა შ კ ო რ თ), ერი, ბაშკირეთის ასსრ-ის მკვიდრი მოსახლეობა. ცხოვრობენ აგრეთვე ჩელიაბინსკის, ორენბურგის, კურგანის, პერმის, სვერდლოვსკის, კუიბიშევისა და სარატოვის ოლქებში. ლაპარაკობენ *ბაშკირულ ენაზე*. საერთო რაოდენობა ბაშკ. ასსრ-ში 892,3 ათ. (1970). მორწმუნე ბაშკირები სუნიტი მუსლიმანები არიან. ბ-ის ეთნოგენეზი მეტად რთულია. სამხრ. ურალი და მისი მომიჯნავე ტრამალები, სადაც მიმდინარეობდა ამ ხალხის ჩამოყალიბება, ძველთაგანვე წარმოადგენდა სხვადასხვა ენისა და კულტურის აქტ. ურთიერთზემოქმედების ასპარეზს. ბაშკ. სამხრ. ოლქებში ძვ. წ. I ათასწლ. II ნახევარში ცხოვრობდნენ ირანულენოვანი *სარმატების* მესაქონლე ტომები, ჩრდილოეთში კი *ანანინოს კულტურის* მიწათმოქმედი და მონადირე ტომები — ფინურ-უნგრული ხალხების წინაპრები. ახ. წ. I ათასწლეულში სამხრ. ურალის ტერიტორიაზე შემოიჭრნენ თურქი მომთაბარეები, რ-ებმაც I ათასწლ. ბოლოს მთელი ბაშკირეთი დაიკავეს. ამ ტომებმა, რ-ებმაც განდევნეს და ნაწილობრივ გაათურქეს აბორიგენები, ეტყობა, გადამწყვეტი როლი შეასრულეს ბ-ის ენის, კულტურისა და ფიზიკური ტიპის ჩამოყალიბებაში. ბ-ზე პირველი წერილობითი ცნობა IX—X სს. განეკუთვნება. ვარაუდობენ, რომ ამ დროისათვის უნდა დამთავრებულიყო ამ ხალხის ძირითადი ბირთვის ფორმირება. ბ-ის ეთნოგენეზში სხვადასხვა დროს მონაწილეობდნენ ოღუზურ-პაჭანიკური ტომები, ვოლგა-კამის ბულგარები, უფრო გვიან კი — ყივჩაყები (XI—XIII სს.) და ზოგიერთი მონღ. ტომი (XIII—XIV სს). ოქროს ურდოს დაცემის შემდეგ ბ. ყაზანის, ნოღაისა და ციმბირის ხანების უღელქვეშ აღმოჩნდნენ. მოსკ. სამეფოსთან შეერთებამ (1552—57) ბოლო მოუღო ტომობრივ დაქსაქსულობას და ხელი შეუწყო ბ-ის ეროვნების შემჭიდროვებას.

ძველად ბ-ის ძირითადი საქმიანობა იყო მომთაბარე მესაქონლეობა. მისდევდნენ აგრეთვე ნადირობას, მეფუტკრეობას; ხელოსნობის დარგებიდან განვითარებული იყო ფეიქრობა, ქეჩის წარმოება, ფარდაგების ქსოვა, ნაქარგობა, ტყავის დამუშავება. XVII—XIX სს. ბ. გადავიდნენ მიწათმოქმედებაზე და ბინადარ ცხოვრებას მოეკიდნენ. ბ-ის საცხოვრებელი სხვადასხვაგვარია: ჭარბობს ძელური, წნული და სხვ. სახლები; აღმ. ბაშკირეთში ძველად გავრცელებული იყო ქეჩის კარავი („თირმე"). ტანსაცმელს ცხვრის ტყავისას, შინნამზადი და შემოტანილი ქსოვილებისას კერავდნენ.

სოციალ. მშენებლობის პერიოდში ბაშკირეთში (ეროვნ. ავტონომია მიიღო 1919) შეიქმნა თანამედროვე მრეწვ. და მაღალმექანიზებული სოფ. მეურნეობა. ძირეული ცვლილებები მოხდა ბ-ის ყოფაში. დიდ წარმატებას მიაღწია მეცნიერებამ და კულტურამ — აღიზარდა ეროვნ. ინტელიგენცია, შეიქმნა ეროვნ. ლიტ-რა და პროფ. ხელოვნება. იხ. აგრეთვე *ბაშკირეთის ასსრ*.

*ლიტ*.: Народы Европейской части СССР, т. 2, М., 1964.

**ბაშკირეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა,** ბ ა შ კ ი რ ე თ ი (ბაშკორთოსტანი), შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1919 წ. 23 მარტს. ფართ. 143,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 3825 ათ. კაცი (1975). ბ-ში 54 რ-ნი, 17 ქალაქი და 38 დაბაა. დედაქალაქი—უფა. მოქმედი კონსტიტუცია მიიღო ბაშკ. ასსრ-ის საბჭოების X საგანგებო ყრილობამ 1937 წ. 23 ივნისს. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოებია ბაშკ. ასსრ-ის ერთპალატიანი უმაღლესი საბჭო და მისი პრეზიდიუმი. უმაღლეს საბჭოს ირჩევს მოსახლეობა 4 წლით (1 დეპ. 15 ათ. მცხოვრებზე). სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა მინისტრთა საბჭო, რ-საც ქმნის ავტონ. რესპ. უმაღლესი საბჭო. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებს — მშრომელთა დეპუტატების საქალაქო, რ-ნულ, სადაბო და სასოფლო საბჭოებს მოსახლ. ირჩევს 2 წლით. მართლმსაჯულებას ახორციელებს ბაშკ. ასსრ-ის უმაღლესი სასამართლო, რ-ნული (საქალაქო) სახალხო სასამართლოები. ბაშკ. ასსრ-ის პროკურორს ნიშნავს სსრკ-ის გენ. პროკურორი 5 წლით.

**ბუნება.** ბ. მდებარეობს ევრ. და აზიის საზღვარზე. უკავია აღმ. ევრ. ვაკის აღმ. განაპირა მხარე (ურალისპირეთი), სამხრ. ურალის მთებისა და იმიერურალის ვაკე-მაღლობის ნაწილი. ბ-ის დას. ნაწილი ვაკეა, აღმოსავლეთი — უმთავრესად მთაგორიანი. ურალისპირეთში გამოიყოფა ბუგულმა-ბელებეის მაღლობი (სამხრ.-დას-ით), ობშჩი-სირტის განშტოებები (სამხრ-ით), უფის პლატო (ჩრდ.-აღმ-ით) და მათ შუა მდ. ბელაიის გაყოლებით მდებარე ნიჟნე-ბელაიის ბექობიან-ტალღოვანი ვაკე. სამხრ. ურალი აქ განსაკუთრებით მაღალია (უმაღლესი მწვ. იამანთაუ, 1640 *მ*). ქედები სამხრ-ით დაბლდება და ზილაირის პლატოში გადა-

**ბაშკირეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა**

შინაარსი



ბაშკირეთის ასსრ

### ბაშკირეთის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა

**ნიადაგები**
(პროცენტობით)

| | |
|---|---|
| შავმიწა | 34 |
| ტყის ნაცრისფერი | 35 |
| ეწერი და კორდიან-ეწერი | 5,5 |
| მდინარის ჭალისა | 5,5 |
| ნეშომპალა-კარბონატული | 1 |
| სხვადასხვა | 18 |

**კურორტები**

აქსაკოვო
ალკინო
გლუხოვსკაია
კრასნოუსოლსკი
ჩეხოვო
შაფრანოვო
იუმატოვო
იაქთიყული
იანგანთაუ

**დიდი ქალაქები**
(ათასი მცხოვრები, 1974)

| | |
|---|---|
| უფა | 871 |
| სტერლითამაქი | 205 |
| სალავათი | 126 |
| ოქტიაბრსკი | 80 |
| ბელორეცკი | 70 |
| იშიმბაი | 56 |

დის. გავრცელებულია კარსტი. ბ. მდიდარია მინერ. რესურსებით, განსაკუთრებით (ურალისპირეთში) ნავთობით, აირით, ქვანახშირით, ქვამარილით. აღმ-ში არის რკინის, სპილენძის, ოქროს, თუთიის საბადოები.

ჰავა კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რა — 14°C (ბირსკი), — 17,5°C (კაგა), ივლ. 16,5°C (კაგა), 20,5°C (რაევსკი). ნალექები ურალისპირეთში 400 — 500 *მმ* წელიწადში, იმიერურალში — 300 *მმ*, მთებში—500—600 *მმ*.

ბ-ის ფართობის თითქმის 4/5 მდ. კამის აუზს ეკუთვნის, დანარჩენი — მდ. ურალის აუზს. მთავარი მდინარეა ბელაია (აგიზელი, სიგრძე 1420 *კმ*) და მისი შენაკადები ნუგუში, სიმი, უფა, დიომა. იმიერურალში ბევრი პატარა ტბაა.

ბ-ის ვაკის უმეტესი ნაწილი ტყესტეპისა და სტეპის ზონებშია. ურალისპირეთის ჩრდ-ში მეჩხერი შერეული ტყეების ქვეზონაა. მთიან ბ-ში მუხის, ცაცხვის, სოჭისა და ნაძვის ტყეებია. შავმიწებს უკავია ტერიტორიის 34%, ტყის ნაცრისფერ ნიადაგს — 35%, ეწერ და კორდიან-ეწერ ნიადაგს — 5,5%, მდინარის ჭალის ნიადაგს — 5,5%, ნეშომპალა-კარბონატულს — 1%-ზე მეტი, სხვადასხვას — 18%. ტყით დაფარულია 5 მლნ. *ჰა*. მერქნის მარაგი 0,5 მლრდ. *მ*$^3$-ზე მეტია.

ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. ბევრია სარეწაო ნადირი და ფრინველი (ციყვი, თხუნელა, როჭო და სხვ.). 1930 მთიან ბ-ში შეიქმნა ბაშკ. ნაკრძალი (72 ათ. *ჰა*).

**მოსახლეობა.** ბ-ის მკვიდრი მოსახლეები ბაშკირები არიან (23,3%, 1975). ცხოვრობენ აგრეთვე რუსები, თათრები, ჩუვაშები, მარელები, უკრაინელები, მორდვები, უდმურტები და სხვ.

მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*$^2$-ზე 26,6 კაცი (1974). ბ-ის ქალაქების უმრავლესობა შეიქმნა საბჭ. ხელისუფლების დროს.



ბაშკირეთის ასსრ ტერიტორიაზე ნაპოვნი ხელოვნების ნიმუშები. ვერცხლის თასი და საკიდარი. ორივე—ლევაშოვის სამაროვანი. VIII—IX სს.

**ისტორიული ნარკვევი.** ბ-ის ტერიტორიაზე ადამიანს ჯერ კიდევ პალეოლითის ეპოქაში უცხოვრია. IV ს-იდან დას. ბ-ში დაიწყო სამხრ. მომთაბარე ტომების მასობრივი მოძალება. არაბ. წერილობით წყაროებში ბაშკირები („ბაშგირდ“, „ბაშგურდ“) პირველად IX—X სს-ში მოიხსენიებიან. X—XIII სს-ში ირღვევა გვაროვნული ურთიერთობანი. XII—XIII სს-ში ჩაისახა ფეოდ. ურთიერთობანი. ბაშკირები კერპთაყვანისმცემლები იყვნენ. X—XIII სს-ში დას. ბ. ემორჩილებოდა ვოლგა-კამის ბულგარეთს (იხ. *ბულგარეთი ვოლგა-კამისა*), საიდანაც დაიწყო (X ს.) ისლამის გავრცელება. 1236-თვის ბ. მონღოლებმა დაიპყრეს და იგი ბათო-ყაენის ძმის შაიბანის საუფლისწულოს შეუერთეს. XV ს. II ნახ. სამხრ. და სამხრ.-აღმ. ბ. *ნოღაის ურდოს* შემადგენლობაში შევიდა, დას. ბ. — *ყაზანის სახანოში*, ჩრდ.-აღმ. (იმიერურალი) — *ციმბირის სახანოში*. ყაზანის სახანოს განადგურების შემდეგ 1557 ბ-ის დიდი ნაწილი ნებაყოფლობით შევიდა რუსეთის შემადგენლობაში, რასაც ბ-თვის პროგრ. მნიშვნელობა ჰქონდა. XVI ს-ში ძირითადად ჩამოყალიბდა ბაშკირი ხალხი. ბ-ის ეკონომიკაზე დიდი გავლენა იქონია ურალის სამთამადნო-საქარხნო მრეწველობამ. ფეოდალიზმის განვითარებას შედეგად მოჰყვა მასების ექსპლუატაციის გაძლიერება. XVII ს. II ნახ-სა და XVIII ს. შუა წლებში იფეთქა რამდენიმე დიდმა აჯანყებამ (იხ. *ბაშკირეთის აჯანყებები XVII—XVIII სს.*). ბაშკირები აქტიურად მონაწილეობდნენ ე. პუგაჩოვის აჯანყებაში (იხ. *გლეხთა ომი ემელიან პუგაჩოვის წინამძღოლობით*), რ-ის დროსაც თავი გამოიჩინა ბაშკირი ხალხის ლეგენდარულმა გმირმა *სალავათ იულაევმა*. 1798 ბ-ში შემოიღეს მმართველობის კანტონური სისტემა, რ-ითაც ბაშკირები სამხ. ფენად იქცა. 1865 კანტონური სისტემა გაუქმდა და ბაშკირები უფლებებით სოფლის მცხოვრებლებს გაუთანაბრეს. 1895—97 ბ-ში (უფაში) შეიქმნა პირველი ს.-დ. ჯგუფები. ბ-ის პროლეტარიატი და გლეხობა აქტიურად მონაწილეობდა 1905—07 რევოლუციაში. 1917 თებ. რევ. შემდეგ ბ-ში შეიქმნა მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოები. ადგილ. ბურჟუაზიამ ჩამოაყალიბა თავისი ეროვნ. ორგანიზაცია — ეროვნ. საბჭო.

1917 წ. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) უფაში საბჭ. ხელისუფლება დამყარდა. 1918 სექტ. უფაში შეიქმნა თეთრგვარდიულ-ესერული მთავრობა (იხ. *უფის დირექტორია*). 1918 ბოლოს წითელმა არმიამ დაიწყო შეტევა ა. კოლჩაკის თეთრგვარდიული ჯარების წინააღმდეგ. *კოლჩაკოვშჩინით* გამოწვეულმა უკმაყოფილებამ აიძულა ბ-ის ეროვნ. მთავრობა საბჭ. ხელისუფლებისაკენ შემობრუნებულიყო. 1919 წ. 20 მარტს საბჭ. რუსეთისა და ბ-ის მთავრობამ ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას ბ-ის საბჭ. ავტონომიის შესახებ. 1920 ივლ. სტერლითამაქში გაიმართა სრულიად ბ-ის საბჭოების I ყრილობა, რ-მაც აირჩია ბ-ის ცაკი. 1922 წ. 14 ივნ. სრულიად რუს. ცაკის დეკრეტით შეიქმნა დიდი ბ., დედაქალაქი—უფა.

სოციალიზმის აშენების შედეგად ბაშკირები სოციალ. ერად ჩამოყალიბდნენ. დიდი სამამულო ომის ფრონტზე გამოჩენილი მამაცობისათვის 250 მებრძოლს ბ-იდან მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება.

ომის შემდგომ ბ-ის ეკონომიკა სწრაფად ვითარდებოდა. 1968 რესპ. მსხვილი მრეწვ. საერთო პროდუქციის მოცულობა 1913 შედარებით 414-ჯერ გაიზარდა, მთელი მრეწვ. კი 1940 შედარებით — 34-ჯერ. მნიშვნელოვნად ამაღლდა მოსახლ. მატერ. და კულტ. დონე. სახალხო მეურნეობისა და კულტურის დარგში მოპოვებული წარმატებებისათვის ბაშკ. ასსრ დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით (1935, 1957), ოქტომბრის რევოლუციის ორდენით (1969) და ხალხთა მეგობრობის ორდენით (1972).



ბაშკირული ორნამენტის მოტივები.

**სახალხო მეურნეობა.** ბ-ში განვითარებულია მრეწვ. და მსხვილი სოფ. მეურნეობა. ბ. სსრკ-ის ნავთობის მოპოვების ერთ-ერთი ძირითადი რ-ნია, იძლევა ნავთობის საერთო-საკავშირო მოპოვების 1/7-ს, შედის *ვოლგა-ურალის ნავთობ-აირის რაიონში*, სწრაფად განვითარებადი ქიმ. მრეწვ. და მანქანათსაშ. მრეწვ. ცენტრია. ბ-ის ნავთობის საბადოებია: თუიმაზის, იშიმბაის, შკაპოვოს, არლანის, ჩექმაგუშის. მოიპოვება ბუნებრივი აირი და თანანავთობაირი. სამხრეთში მუშავდება მურა ნახშირის საბადო. ბ-ის ელექტროენერგეტ. სისტემა გაერთიანებულია ურალისა და ვოლგისპირეთის სისტემასთან. მდ. უფაზე აგებულია პავლოვკის ჰესი (166 ათ. *კვტ*).

ნავთობ-აირისა და ქიმ. საწარმოებში მზადდება სპირტი, მური, პოლიეთილენი, სინთეზური კაუჩუკი, სარეცხი ნივთიერებები, ფისი, პლასტმასა, სინთეზური ბოჭკო, ჰერბიციდები (ცენტრები—სალავათი, სტერლითამაქი, უფა). ქვამარილისა და კირის საბადოებზე შეიქმნა სოდა-ცემენტის დიდი კომბინატი (სტერლითამაქი). ამზადებენ რეზინის ნაწარმს, ლაქ-საღებავებს, სინთეზურ თრიმლს (უფა), სატყეო-ქიმ. პროდუქციას. მთიან ბ-ში ამუშავებენ რკინის, სპილენძ-თუთიის მადანსა და პირიტს (სიბაის სპილენძ-გოგირდის კომბინატი), ოქროს მადანს — იმიერურალში. განვითარებულია მანქანათმშ. და ლითონდამუშავება. ამზადებენ ფანერს, ავეჯს, სტანდარტულ სახლებს, სახერხ მასალას, ბურბუშელის ფილებს, ასანთს (მთავარი ცენტრია უფა). დ. კრასნი-კლიუჩშია ქაღალდის ფ-კა. კვებისა და მსუბუქ მრეწველობაში განვითარებულია ფქვილ-ბურღულის, ყველ-კარაქის, რძის, ხორცის, სამკერვალო, ფეხსაცმლისა და მრეწველობის სხვ. დარგები. 1974 მწყობრში ჩადგა უფის ჩაისგადამწონი ფ-კა და საფქვავი კომბინატი.

სოფ. მეურნეობას ათვისებული აქვს მთელი ტერიტ. 1/2-ზე მეტი. სათესს უკავია (1974) 4,6 მლნ. *ჰა*. 1974 მოიყვანეს 4,9 მლნ. *ტ* მარცვლეული კულტურები, მ. შ. გაზაფხულის ხორბალი 2,2 მლნ. *ტ*; შაქრის ჭარხალი (საფაბრიკო) 1,2 მლნ. *ტ*. დიდი ფართობი უკავია ნათეს ბალახს. ხილკენკროვან ნარგავებს უჭირავს 13,6 ათ. *ჰა*, უმთავრესად მდ. ბელაიის ხეობაში. ფართოვდება ასკილის პლანტაციები.

მეცხოველეობის მთავარი დარგებია სარძევე-სახორცე მესაქონლეობა და სახორცე-სამატყლე მეცხვარეობა. განვითარებულია მეფუტკრეობა. ელექტრიფიცირებულია ყველა საბჭ. მეურნ. და კოლ-ბა.

1969 დასაწყისისათვის ბ-ში რკინიგზის საექსპლუატაციო სიგრძე იყო 1197 *კმ*. მთავარი სატრანსპ. მაგისტრალია ელექტრიფიცირებული რკინიგზა კუიბიშევ—უფა—ჩელიაბინსკი. მას უერთდება მოსკოვ—ულიანოვსკის ხაზი. განშტოებებია უფა—სტერლითამაქ—თიულგანი და სხვ. იქმნება ახალი მაგისტრალი მაგნიტოგორსკ—ბელორეცკის მიმართულებით. მთავარი სამდინარო გზებია მდ-ები ბელაია და უფა (775 *კმ*). განვითარებულია ნავთობ- და აირსადენების ქსელი (თუიმაზი—უფა. იშიმბაი—უფა, იშიმბაი—ორსკი და სხვ.). 1973 მწყობრში ჩადგა სამოტლორ—უსტ-ბალიკ—ყორღან——უფა—ალმეტიევსკის მაგისტრ. ნავთობსადენის პირველი რიგი. მაგარსაფრიანი საავტ. გზების სიგრძე 9,4 ათ. *კმ*. (1968). არის საჰაერო გზების ქსელი. გააქვთ მადანი, სას.-სამ. პროდუქცია, ნავთობი და ნავთობპროდუქტები, შეაქვთ ქვანახშირი და ლითონი.

**სახალხო განათლება.** ოქტ. რევ-მდე ბ-ში მოსახლ. მხოლოდ 20% იყო წერა-კითხვის მცოდნე. უმაღლესი სასწავლებლები არ იყო. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ბ-ში მოხდა კულტ. რევოლუცია. შემოღებულია სავალდებულო რვაწლიანი სწავლება, ფართოდ გაიშალა სასწ. დაწესებულებათა ქსელი. 1974/75 სასწ. წ. ბ-ში იყო 4600-ზე მეტი ყველა სახის ზოგადსაგანმან. სკოლა (892 ათ. მოსწავლე); 64 საშ. სპეც. სასწავლებელი, 9 უმაღლესი სასწავლებელი, მ. შ. *ბაშკირეთის სახელმწიფო უნივერსიტეტი*, ნავთობის, სას.-სამ., 3 პედ., სამედ., საავიაციო, ხელოვნების ინ-ტები. უმაღლესმა და საშ. სპეც. სასწავლებლებმა 1975 გამოუშვა 23,3 ათ. სპეციალისტი.

1920 ბ-ში დაარსდა სახ. განათლების ინ-ტი და სამეცნ. საზ-ბები. 1921 შეიქმნა აკად. ცენტრი, რ-იც სათავეში ჩაუდგა ბაშკ. ენის შესწავლას. 1931 ჩამოყა-



ბაშკირეთი. უფა. ორჯონიკიძის სახ. კულტურის სასახლე. არქიტექტორი ნ. შაბაროვი. 1955.

ლიბდა სოფ. მეურნ. სოციალ. რეკონსტრუქციის ინ-ტი, 1932 — ეროვნ. კულტურის ინ-ტი, 1934 — ჯანდაცვისა და ჰიგიენის ინ-ტი.

1951 დაარსდა სსრკ მეცნ. აკად. ბ-ის ფილიალი (იარსება 1963-მდე). 50-იან წლებში ბ-ს დიდი მიღწევები ჰქონდა ნავთობის გადამუშავებაში, რამაც ხელი შეუწყო ტექ. პროფილის სამეცნ.-კვლ. ინ-ტების შექმნას. 1964-იდან მუშაობა დაიწყო მცენარეთა დაცვის ქიმ. საშუალებების საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის უფის ფილიალმა და მასთან საცდელმა ქ-ნმ. 1957 გაიხსნა ბ-ის უნ-ტი. 1967 მუშაობა განაახლა სსრკ მეცნ. აკად. ბ-ის ფილიალმა.

1975 რესპუბლიკაში მუშაობდა 1921 მასობრივი ბ-კა, 2933 საკლუბო დაწესებულება, 7 მუზეუმი, 7 თეატრი, 3168 კინოდანადგარი, პიონერთა სასახლე უფაში, 48 პიონერთა სახლი, 12 სპორტსკოლა, ნორჩ ტექნიკოსთა და ნატურალისტთა სადგურები.

ბ-ში გამოდის რამდენიმე დასახელების ჟურნალი და გაზეთი ბაშკ., რუს., თათრულ, მარიულ., ჩუვ., და უდმ. ენებზე. 1971 ბ-ში გამოიცა 155 დასახელების წიგნი (საერთო ტირაჟი — 1108 ათ. ცალი). რესპ. რადიო- და ტელეგადაცემები მიმდინარეობს ბაშკ. და რუს. ენებზე. ტელეცენტრი არის უფაში.

**ლიტერატურა.** ბ-ის ზეპირი ხალხ. პოეზია თაობიდან თაობებს გადაეცემოდა ეპოსის (კუბაირების), ისტ. და ყოფითი სიმღერების სახით. მ. შ. აღსანიშნავია *სალავათ იულაევის* ლექსები.

XVIII—XIX სს. ბ-ის მწერლები უმთავრესად რელიგ.-ეთიკურ პოეზიას ქმნიდნენ (ტ. იალსიგული, ღ. სოკრი და სხვ.). ბურჟ.-განმან. იდეები აისახა XIX ს. II ნახ. მწერალთა და სწავლულთა ნაწერებში (მ. აკმულა, მ. უმითბაევი, მ. ბიქჩურინი და სხვ.). ბაშკ. საბჭ. ლიტ-რის ფუძემდებელია მაჟიდ *ღაფური*. მან სათავე დაუდო ბაშკ. რევ. ლირიკას (კრებ. „წითელი დროშა“, 1917 და სხვ.). ღაფურისთან ერთად მოღვაწეობდნენ ს. *ქუდაში*, დ. იულთი (1893—1938), შ. ბაბიჩი (1895—1919), სამოქალაქო ომის ფრონტებიდან დაბრუნებული მწერლები: გ. გუმერი (დ. 1891), თ. იანაბი (1894—1939), ი. ნასირი (1898—1942) და სხვ. 20-იან წლებში დაარსდა გამომცემლობა. დაიწყო ლიტ.-მხატვრული ჟურნალების („იანი იული“, 1923-იდან; „სესენი“, 1927-იდან; „ოქტომბერი“, 1930-იდან და სხვ.) გამოცემა. მწერალთა ახ. თაობის [პოეტი რ. *ნიგმათი*, პროზაიკოსები — ს. აგიში (დ. 1905), ღ. *ხაირი*, ა. კარნაი (1904—43) და სხვ.] შემოქმედების მთავარი გმირი გახდა თანამედროვე საზ-ბის მშენებელი ახალგაზრდობა.

განახლებული ბ. ასახეს თავიანთ მოთხრობებსა და რომანებში 30-იანი წწ. მწერლებმა ბ. ბიქბაიმ (დ. 1909), ხ. დავლეთშინამ (1905—54), ა. კარნაიმ, ს. ქუდაშმა, ი. ნასირიმ და სხვ. განვითარდა დრამატურგია (ს. მიფთაჰოვი, კ. დაიანი და სხვ.), სატირა და იუმორი (გ. დავლეთშინი, ს. აგიში, ქ. მერგენი და სხვ.), პოემის ჟანრი („შუნკარი“, 1936, ღაფურ სალიმისა). ფართოდ აისახა რევ. და სამოქალაქო ომის თემატიკა (დ. იულთის რომანი „სისხლი“, 1934 და სხვ.).

სამამულო ომის პერიოდში ლექსებს წერდნენ ტ. არსლანი, ა. ვალეევი, მ. *ქარიმი*, გ. გუმერი, რ. ნიგმათი და სხვ. პროზაში ჭარბობდა მოთხრობისა და ნარკვევის ჟანრი. სცენაზე იდგმებოდა ბ. ბიქბაის ქ. მერგენისა და ა. მუბარიაკოვის დრამები.

ომის შემდგომ წლებში განსაკუთრებით განვითარდა რომანის ჟანრი. აღსანიშნავია ხ. დავლეთშინას, ზ. ბიიშევას, ი. ხამათოვის, ქ. მერგენის, ა. ბიქჩენთაევის, ა. ვალეევის, ს. აგიშის, ბ. ბიქბაის და სხვ. რომანები. პოეტურ ნაწარმოებთაგან გამოირჩევა ტ. არსლანის, რ. ნიგმათის, გ. რამაზანოვის, ს. კულიბაის და სხვ. პოემები. მნიშვნელოვნად განვითარდა დრამატურგია (ი. აბდულინი, მ. ქარიმი და სხვ.), საბავშვო ლიტ-რა (ზ. ბიიშევა, ა. ბიქჩენთაევი, მ. ქარიმი, ქ. მერგენი და სხვ.), ლიტერატურათმცოდნეობა და ლიტ. კრიტიკა (ა. ხარისოვი, მ. ღაინულინი ქ. მერგენი, გ. რამაზანოვი).

ახ. თაობის შემოქმედთაგან აღსანიშნავია პოეტები რ. ბიქბაევი, რ. გარიფოვი, ა. იგიბაევი, მ. ქარიმოვი და სხვ., პროზაიკოსები ი. გიზათულინი, ღ. იბრაჰიმოვი, ნ. მუსინი და სხვ. ხ. ბიკოლოვი ბაშკ. ენაზე თარგმნის ქართული პოეზიის ნიმუშებს.

**ხელოვნება.** ბ-ის ტერიტორიაზე შულგან-თაშში აღმოჩენილია პალეოლითის ხანის მოხატულობა კლდეზე. საუკუნეთა განმავლობაში ბაშკირები ცხოვრობდნენ კარვებსა („თირმე“) და ქოხებში, მთიან და ტყიან რ-ნებში — ჯარგვალებში („ბურამა“). ბ-ის აულებისა და საკულტო ნაგებობათა მშენებლობაში შეინიშნება ვოლგა-კამის ბულგარეთის, ხოლო რუსეთთან შეერთების შემდეგ (XVI ს.) — რუს. ხუროთმოძღვრების გავლენა. XX ს. 30—50-იანი წწ. მშენებლობაში იყენებდნენ კლასიკურ არქიტ. ელემენტებს (გ. ორჯონიკიძის სახ. კულტურის სასახლე უფაში, არქიტ. ნ. შაბაროვი, ტექნიკის სახლი ოქტიაბრსკში და სხვ.). 60-იანი წწ-იდან თანამედროვე სტილის ქალაქთა განაშენიანება კომპლექსურად მიმდინარეობს (ბაშკ. დრამის აკად. თეატრი, არქიტ. ს. იაქშინი და სხვ., სახელმწ. ცირკი, სპორტის სასახლე — უფაში და სხვ.). პირველი ბაშკირი მხატვრები არიან კ. დავლეტკილდეევი, მ. ელგაშტინა, ა. ტიულკინი, ა. ლეჟნევი, ვ. სირომიატნიკოვი და სხვ. 30—40-იანი წწ. დასასრულს ბ-ის ფერწერაში მნიშვნელოვანი ადგილი დაეთმო ისტ.-რევ. და სოციალ. მშენებლობის თემებს. განსაკუთრებით განვითარდა ბ-ის ხელოვნება 50—60-იან წლებში. გამოირჩევა ვ. ანდრეევისა და ბ. დომაშნიკოვის პოეტური პეიზაჟები, ა. ბურზიანცევის, პ. სალმასოვის ტილოები. პორტრეტებს, ისტ. და თანამედროვეობის ამსახველ სურათებს ქმნიან ა. ლუტფულინი, ა. კუზნეცოვი, ა. პლატონოვი; ეროვნ. ყოფას ასახავენ ფ. კაშჩეევის სურათები და ა. სითდიკოვას ნატურმორტები. თეატრის მხატვრებად მუშაობენ მხატვრები მ. არსლანოვი, გ. იმაშევა. 60-იანი წწ. მოქანდაკეთაგან გამოირჩევიან ტ. ნეჩაევა და ბ. ფუზეევი. ვითარდება დაზგური და წიგნის გრაფიკა (რ. გუმეროვი, ბ. პალეხა და სხვ.).

ბ-ში ძველთაგანვე იყო განვითარებული მხატვრული ქსოვა და ქარგვა, რისთვისაც დამახასიათებელია გეომ. ორნამენტი და მკაფიო ფერების კონტრასტული შეხამება. განვითარებულია აგრეთვე აპლიკაცია, ჭედურობა, ხის მხატვრული დამუშავება და სხვ.

ოქტ. რევ-მდე ბაშკირებს მხოლოდ ხალხ. მუსიკა ჰქონდათ. ბაშკ. ხალხური სიმღერა ერთხმიანია. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ განვითარდა პროფ. მუს. კულტურა (ხ. იბრაჰიმოვი, მ. ვალეევი, კ. რაჰიმოვი და სხვ.). 1938 უფაში გაიხსნა ბ-ის მუს. თეატრი (1941-იდან ბაშკირეთის ოპერისა და ბალეტის თეატრი) და ბ-ის ფილარმონია, შეიქმნა ხალხური საკრავების ორკესტრი. 1968 უფაში დაარსდა ხელოვნების ინ-ტი, ჩამოყალიბდა 6 ფაკ-ტი. 40-იან წლებში დაიდგა პირველი ბაშკ. ოპერები: მ. ვალეევის „ხაკმარი“, ა. ეიხენვალდის „მერგენი“ („მარჯვე მსროლელი“), ნ. ჩემბერჯის „კარლუგასი“ („მერცხალი“) და სხვ. 1944 გაიმართა პირველი ბაშკ. ბალეტის — ლ. სტეპა-



ბაშკირეთი. უფა. უნივერსიტეტის შენობა. არქიტექტორები ბ. კალიმულინი ს. კალიმულინი. 1958.

ნოვის „წეროების სიმღერის“ პრემიერა. განვითარდა აგრეთვე სიმფ., კამერულ-ინსტრუმ. და ვოკალური მუსიკა. პოპულარობა მოიპოვა ხ. ახმეტოვის, ხ. ზაიმოვის, რ. მურთაზინის, ნ. საბითოვის და სხვათა შემოქმედებამ. დირიჟორები — ბაშკ. ასსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწეები ნ. საბითოვი, გ. მუთალოვი; მომღერლები — რსფსრ სახ. არტისტები ბ. ვალეევა, გ. ხაბიბულინი, მ. ხისმატულინი და სხვ. ბალეტის სოლისტები — სსრკ სახ. არტისტი ზ. ნასრეტდინოვა, რსფსრ სახ. არტისტი ხ. საფიულინი, გ. სულეიმანოვა და სხვ.

1919 სტერლითამაქში წითელარმიელთა თვითმოქმედი ჯგუფების ბაზაზე ჩამოყალიბდა პირველი ეროვნ. თეატრი, რ-იც 1922-იდან მუშაობს უფაში (ამჟამად ბაშკ. დრამის აკად. თეატრი). თეატრის რეპერტუარში მთავარი ადგილი უჭირავს თანამედროვეობის, რევ. და დიდი სამამულო ომის წლებში საბჭ. ხალხის გმირული ბრძოლის ამსახველ პიესებს: გ. ახმეტშინის „ტალიან-გარმონი“, ი. აბდულინის „ერთმანეთს არ დავშორდებით“, მ. ქარიმის „მთვარის დაბნელების ღამეს“ და სხვ. მუშაობს რუს. თეატრები უფაში (დაარსდა 1931), სტერლითამაქში (დაარსდა 1938), დრამ. თეატრები — სიბაიში (დაარსდა 1931) და სალავათში (დაარსდა 1933), თოჯინების თეატრი — უფაში (დაარსდა 1932). ბ-ის თეატრის გამოჩენილი მოღვაწეები არიან: სსრკ სახ. არტისტი ა. მუბარიაკოვი, რსფსრ სახ. არტისტები: ზ. ბიქბულატოვა, გ. მინგაჟევი, ა. ზუბაიროვი, გ. კარამიშევი, გ. ტუკაევი და სხვ. რესპ. თეატრ. კადრებს ზრდის უფის ხელოვნ. სასწავლებელი და უფის ხელოვნ. ინ-ტი (გაიხსნა 1968).

*ლიტ.*: История Башкирской АССР, 3 изд., Уфа, 1968; Маслов М. Д., Цветаев А. А., География Башкирии, Уфа, 1963; Образование Башкирской АССР. Сб. документов и материалов, Уфа, 1959; Тахаев Х. Я., Башкирия, М., 1950.

**ბაშკირეთის აჯანყებები XVII—XVIII სს.**, ბაშკირი ხალხის აჯანყებები, რ-იც მიმართული იყო კოლონ. რეჟიმისა და ადგილ. ფეოდალების წინააღმდეგ. რუსი მემამულეები ზედიზედ იტაცებდნენ ბაშკირთა მიწებს, გარდა ამისა, მეფის ადმინისტრაცია გადასახადის აკრეფისას უკანონოდ იქცეოდა. ყოველივე ამან მღელვარება გამოიწვია ბაშკირ ხალხში. ამ მღელვარებით ისარგებლეს მსხვილმა ბაშკირმა ფეოდალებმა, რ-ებიც ცდილობდნენ შეენარჩუნებინათ პრივილეგიები და პოლიტ. ბატონობა. ისინი სათავეში ჩაუდგნენ აჯანყებულებს და ხალხს მოუწოდებდნენ ბაშკირეთი რუსეთისაგან ჩამოეშორებინათ და თავს დასხმოდნენ რუს მოსახლეობათა დასახლებებს.

1662—64 აჯანყება დაიწყო მას შემდეგ, რაც მეფის მთავრობამ ბაშკირ ფეოდალებს აუკრძალა ყალმუხებზე თავდასხმები და მოითხოვა ტყვეთა დაბრუნება. ამით უკმაყოფილო ფეოდალებმა მიიმხრეს რუსი ადმინისტრაციის მიერ ბაშკირთა მიწების მიტაცებითა და გადასახადის აკრეფისას ჩადენილი უკანონობით უკმაყოფილო ხალხი და აჯანყებას ჩაუდ-







ბაშკირული ხალხური ხელოვნება: ზემოდან ქვემოთ: მარჯნით, ფირუზით, სარდიონით, ვერცხლის საკიდრებით გაწყობილი გულისპირი; ტვიფრული ნახჭით შემკული ტყავის ჩანთა; ამოთლილი ხის კასრი.



ბ. დ. ფუზეევი. «მედიცინის და ვალია.» მარმარილო. 1963. ბაშკირეთის სამხატვრო მუზეუმი. უფა.

გნენ სათავეში. აჯანყებამ განსაკუთრებული ძალით იფეთქა 1662 ზაფხულში, მაგრამ რუსეთის მთავრობამ სასტიკად ჩაახშო იგი.

1681—83 აჯანყების საბაბი გახდა ხმები არარუსი მოსახლეობის ძალდატანებით გაქრისტიანების შესახებ. მთავრობამ უარყო ეს ხმები, რის შედეგადაც ბაშკირების ფართო მასებმა მხარი არ დაუჭირეს მოძრაობას; ამან გადაწყვიტა აჯანყების ბედი.

1705—11 აჯანყება გამოიწვია ახალი გადასახადების შემოღებამ. აჯანყების მეთაურმა ფეოდ. ზედაფენამ უარყო რუსეთის ქვეშევრდომობა და სცადა შეექმნა ბაშკირეთის სახანო ოსმალეთისა და ყირიმის სახანოს სიუზერენობით. აჯანყება რამდენიმე ეტაპად მიმდინარეობდა. რუსეთის ხელისუფლებამ ყალმუხთა რაზმების დახმარებით აჯანყება ჩაახშო.


ბაჩანა.

1735—40 აჯანყება დაიწყო მას შემდეგ, რაც მეფის მთავრობამ ხელი მიჰყო ბაშკირთა მიწების მიტაცებას ციხესიმაგრეთა ასაშენებლად. აჯანყების ხელმძღვანელი ფეოდალები რუსი მოახალშენეების გარდა არბევდნენ იმ არარუს მოსახლეობასაც, რ-იც მოძრაობას არ მიემხრო. მეფის მთავრობამ ეს აჯანყებაც სისხლში ჩაახშო, მეთაურები კი სიკვდილით დასაჯა.

1755 აჯანყება (ბათირშას აჯანყება) გამოიწვია ფეოდ. ექსპლუატაციის გაძლიერებამ, მიწების ჩამორთმევამ, მოსახლეობის ძალდატანებით გაქრისტიანებამ; დაიწყო 15 მაისს. მოლა აბდულა ალეევმა (იგივე ბათირშა ალიევი) „საღვთო ომი" გამოაცხადა. იგი ფაქტობრივად არ ხელმძღვანელობდა აჯანყებას, მაგრამ მის წამოწყებას და მსვლელობაში მაინც განსაკუთრებული წვლილი მიუძღვის. მსხვილმა ბაშკირმა ფეოდალებმა მხარი არ დაუჭირეს ბათირშას. მათი ნაწილი აჯანყებულთა წინააღმდეგაც კი გამოვიდა, რამაც ხელი შეუწყო აჯანყების ჩაქრობას. მიუხედავად მოძრაობის საერთო წარუმატებლობისა, მეფის მთავრობა მაინც იძულებული იყო ზოგი რამ დაეთმო, გაეტარებინა რეფორმები, შედარებით შეემსუბუქებინა კოლონ. უღელი.



კოლხური ბაძგი (I. colhica); ა—მამრობითი ყვავილი; ბ—მდედრობითი ყვავილი; გ—ნაყოფი.

*ლიტ.*: История СССР. С древнейших времен до наших дней, т. 3, М., 1967; Очерки по истории Башкирской АССР, т. 1, ч. 1, Уфа, 1956.

**ბაშკირეთის ოპერისა და ბალეტის თეატრი,** მუს. თეატრი ბაშკ. ასსრ-ში. დაარსდა 1938 უფაში. მხატვრულ ხელმძღვანელად დაინიშნა პ. სლავინსკი. თეატრის რეპერტუარშია ბაშკ. ეროვნ. ოპერები: ვალეევის „ხაკმარი", ჩემბერჯის „კარლუგასი" („მერცხალი"), მურთაზინის „აზატი", ისმაგილოვის „სალავათ იულაევი", „შაურა" და სხვ.; ბალეტები: სტეპანოვის „წეროების სიმღერა", საბითოვისა და ახმეტოვის „მთის არწივი" და სხვ. ასევე რუს., საბჭ. და საზღვარგარეთული ოპერები და ბალეტები.

**ბაშკირეთის სახელმწიფო უნივერსიტეტი** ოქტომბრის 40 წლისთავის სახელობისა, დაარსდა 1957 (ქ. უფა) ბაშკ. კ. ტიმირიაზევის სახ. პედ. ინ-ტის ბაზაზე. ფაკ-ტებია(1970): ფიზ.-მათ., ბიოლ., ფილოლ. (რუს., ბაშკირ., თათრული განყ-ბები), ისტ., გეოგრ., ქიმ., უცხო ენების (ინგლ., ფრანგ., გერმ.), დაუსწრებელი და საღამოს სწავლების განყ-ბები, ასპირანტურა, 36 კათედრა, ბ-კა (550 ათ. ც.), 7 ათასამდე სტუდენტი (1970), 420 პროფესორ-მასწავლებელი, უნ-ტი გამოსცემს სამეცნ. შრომების კრებულს (1957-იდან).

**ბაშკირული ენა,** ბაშკირეთის ასსრ მკვიდრი მოსახლეობის ენა. შედის თურქ. ენების დას. შტოს ყივჩაყურ ჯგუფში. ლაპარაკობს დაახლ. 821 ათ. კაცი (1970). ბ. ე-ის ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია ხმოვნის დუნე და უკანა არტიკულაცია, მინიმალური ბაგისმიერობა, ე. წ. არასრული წარმოქმნის ხმოვნები, ლაბიალიზებული a° ხმოვანი, საერთო თურქ. e, o, ö და ბაშკ. i, u, ü ხმოვნებს შორის შესატყვისობა. თანხმოვანთა შორის აღსანიშნავია ინტერდენტალური ფონემების არსებობა. გრამატიკული სისტემა ძირითადად მისდევს თურქულ ენათა სისტემას. ძირითადი დიალექტებია სამხრეთული (იურმათის) და აღმოსავლური (კუვაკანის). ოქტ. რევ. შემდეგ მათ ბაზაზე ჩამოყალიბდა სალიტ. ენა. დამწერლობა 1929-მდე ეფუძნებოდა არაბ. გრაფიკას, 1929-იდან — ლათინურს, 1939-იდან კი — რუსულს.

*ლიტ.*: Дмитриев Н. К., Грамматика башкирского языка, М.—Л., 1948.

**ბაშკიჩეთი,** დაბა *დმანისის* სახელწოდება 1947-მდე.

**ბაშლარი** (Bachelard) გასტონ (27. VI. 1884 — 16. X. 1962), ფრანგი ფილოსოფოსი, ნეორაციონალიზმის ფუძემდებელი. მორალურ და პოლიტიკურ მეცნიერებათა აკად. წევრი (1955), 1919—1930 ბარსიურ-ობის კოლეჯის ფიზიკისა და ქიმიის პროფესორი, 1940-იდან სორბონის უნ-ტის მეცნიერებათა ისტორიისა და ფილოსოფიის კათედრის, შემდეგ კი მეცნიერებათა ისტორიის ინ-ტის ხელმძღვანელი. ბ. ნეოკანტიანელობის პოზიციებიდან ამტკიცებდა, რომ მეცნიერული შემეცნების ობიექტი რეალობა კი არ არის, არამედ მოდელი, რ-იც წინასწარი ლოგიკური და ექსპერიმენტული საქმიანობის შედეგია; ბუნების უშუალო მოცემულობა მხოლოდ საბაბია და არა ობიექტი შემეცნებისა. რეალობასთან კონტაქტი მხოლოდ შემოქმედებითი წარმოსახვის პროცესში ხდება. ბ. იკვლევდა აგრეთვე *ფსიქოანალიზის* პრობლემებს. ამ მხრივ აღსანიშნავია პოეზიის ბაშლარისეული ანალიზი *არაცნობიერთან* კავშირში.

*თხზ.*: La poétique de la rêverie, P., 1960; Le matérialisme rationnel, P., 1953; Le rationalisme appliqué, P., 1949.

*ლიტ.*: Dagognet F., Gaston Bachelard, P., 1965.

**ბაშქოი,** სოფელი წალკის რ-ნში, ბარეთის ტბის ჩრდ.-დას-ით. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., არჯევან-სარვანი, გედაქლარი, თეჯისი, იმერა, ლიპადი, მინსაზქენდი, ყარაკომი, ჩოლმანი). ზ. დ. 1590 *მ*, წალკიდან 15 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. საშ. სკოლა-ინტერნატი, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. ეკლესია (განახლებულია 1846).

**ბაშყარა,** მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მესტიის რ-ნში, საქ. სსრ და ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ საზღვარზე. ნივალურ ზონაში. სიმაღლე 4129 *მ*. აგებულია პალეოზოური გრანიტოიდებით. ბ-იდან ადილსუს ხეობაში (ბაქსანის აუზი) ეშვება ამავე სახელწოდების მყინვარი, ხოლო სამხრეთით მესტიაჭალის ხეობაში (ენგურის აუზი) —ლეხზირის მყინვარი.

*გ. დევდარიანი.*

**ბაჩა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ოთხარის სოფსაბჭო), აფხაზეთის ბორცვიან მთისწინეთზე, მდ. მჭიშთაზე. ზ. დ. 125 *მ*, გუდაუთიდან 12 *კმ*. ოთხარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ოთხარაში (3 *კმ*).

**ბაჩანა** (ნამდვ. გვარი რაზიკაშვილი ნიკოლოზ პავლეს ძე) (16. V. 1866, სოფ. ჩარგალი, ახლანდ. დუშეთის რ-ნი,— 18. XII. 1928, თბილისი), ქართველი პოეტი. გორის საოსტატო სემინარიის დამთავრების შემდეგ (1885) მასწავლებლობდა ვეჟინში, 1890-იდან კი — ბარისახოში, ხევსურეთის პირველ სკოლაში. 1900—1920 ასწავლიდა მაღაროსკარის, ჩარგლის, დუშეთის, სიღნაღისა და ბოდბის სკოლებში. საბოლოოდ დამკვიდრდა ქვემო ქედში. მწერლობა 80-იან წლებში დაიწყო. ბ-ს პოეზიაში მთის ხალხთა ზეპირსიტყვიერებისა (კრებდა მის ნიმუშებს) და ქართ. კლასიკური მწერლობის (განსაკუთრებით უფროსი ძმის, ვაჟა-ფშაველას) დიდი გავლენა შეინიშნება. მისი შემოქმედების თემატიკას იმდროინდელი საქართველოს პოლიტ. მდგომარეობა განსაზღვრავდა. ლექსებში „ნატვრა", „ტყვის სიმღერა", „მუზა", „ვინა სთქვა საქართველოზე" და სხვ. ბ. სიმბოლურ-ალეგორიული სახეებით გადმოსცემდა სამშობლოს მძიმე მდგომარეობას, რაც განაპირობებდა მის ლექსთა ელეგიურ ტონს („ოცნება პატიმრისა", „გზააბნეული"). ბ-ს შემოქმედებაში განსაკუთრებული ადგილი ეთმობა ბუნებას, როგორც ადამიანის ცხოვრებაში მონაწილე ყოვლისშემძლე ძალას. პოემებში „თაღლაურა" (1884), „ნანაის სიმღერა" (1889), „საფრთხე" (1891) პოეტი მთიელთა ყოფა-ცხოვრებას აღწერს; პოემა-რომანში „წაწლობა" (1919—1924) ფშავის თემის ზოგიერთი წეს-ჩვეულების დრომოჭმულობას ამჟღავნებს.

*თხზ.*: ლექსები, პოემები, თბ., 1938.

*ლიტ.*: ზანდუკელი მ., ლიტერატურული ნარკვევები, [ტ.] 2, თბ., 1961; მახარაძე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 3, თბ., 1969; ხახანაშვილი ა., ქართული სიტყვიერების ისტორია (XIX ს.), ტფ., 1917.

*ს. ხუციშვილი.*

**ბაჩ-კიშკუნი** (Bács-Kiskun), მედიე უნგრეთში, დუნაისა და ტისის შუამდინარეთის სამხრ. ნაწილში. ფართ. 8362 *კმ*². მოსახლ. 564 ათ. კაცი (1972). ადმ. ცენტრი — ქ. კეჩკემეტი. რელიეფი ბრტყელი დაბლობია. ბევრია გაუდინარი ტბა. გაბატონებულია ტყესტეპის ლანდშაფტი (პუშტა), ალაგ-ალაგ შემორჩენილია მუხის ტყე. მოსახლ. 2/3 ჩაბმულია სოფ. მეურნეობაში. ქვეყნის მებაღეობისა (ვაშლი, ატამი, გარგარი, ქლიავი და სხვ.) და მევენახეობის უმსხვილესი რ-ნი. დუნაის ველზე ხორბლისა და სიმინდის ნათესებია, მედიეს ცენტრ. და ჩრდ. ნაწილში — ჭვავისა და კარტოფილის. კეჩკემეტის რ-ნში განვითარებულია მაღალსასაქონლო მებოსტნეობა (უმთავრესად პომიდორი), მეღორეობა და მეფრინველეობა. მრეწვ. წამყვანი დარგია კვების მრეწველობა (საკონსერვო, სპირტსახდელი, საფქვავი საწარმოები და სხვ.), რ-ის მთავარი ცენტრია კეჩკემეტი; აქვეა სას.-სამ. მანქანათმშენებლობა. საფეიქრო მრეწვ. ცენტრი და ნავსადგური დუნაიზე — ბაია.

**ბაჩკოვოს მონასტერი,** იხ. *პეტრიწონის მონასტერი.*

**ბაცალიგო,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), მდ. ხევსურეთის არაგვისა და მის მარცხ. შენაკად გუდანისწყლის წყალგამყოფის ჩრდ.-დას. ფერდობზე, ხევსურეთის არაგვის ზემოთში, მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 2160 *მ*, დუშეთიდან 77 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (14 *კმ*). ბ-კა, მედპუნქტი.

**ბაცბები,** იხ. *წოვათუშები.*

**ბაცბური ენა,** წოვათუშური ენა, იბერიულ-კავკასიურ ენათა ნახური ჯგუფის უმწერლობო ენა. მასზე ლაპარაკობენ საქ. სსრ ახმეტის რ-ნის სოფ. ზემო ალვანის მცხოვრები წოვათუშები, დაახლ. 3 ათ. კაცი. ქართულად უწოდებენ თუშურსაც, რაც აისახა სამეცნ. ლიტ-რაშიც. საგრძნობია განსხვავება მოხუცებისა და ახალგაზრდების მეტყველებას შორის, შეინიშნება მცირე სხვაობა სოფლის სხვადასხვა უბანში.

ბ. ე-ის ხმოვანთა სისტემა რთულია. გარდა ხუთი ხმოვნისა (ა, ე, ი, ო, უ), გამოიყოფა მეორეული, მაგრამ ფონემატური მნიშვნელობის მოკლე და ნაზალური ხმოვნები. არის გრძელი ხმოვნები და დიფთონგები. თანხმოვანთაგან სპეცი-

ფიკური ფონემებია ლატერალი, ლარინგალი, რამდენიმე ფარინგალი და ზოგიერთი გემინატი.

ბ. ე-ში გამოიყოფა 4 გრამატ. კლასის ნიშანი: ვ-, ბ-, დ-, დ-. არსებით სახელთა დაყოფა გრამატ. კლასებად მხოლ. და მრავლ. რიცხვის მიხედვით 8 ჯგუფს აღწევს. გრამატ. კლასის პრეფიქსები წარმოდგენილია ზმნასა და ზედსართავში, ნაცვალსახელში «ყველა» და რიცხვით სახელში «ოთხი». სახელთა სისტემა რთულია. ძირითადი ბრუნვებია სახელობითი, ერგატივი, ნათესაობითი, მიცემითი. ნივთთა კლასში ერგატივი ემთხვევა მოქმედებითს, ადამიანთა კლასში კი ითავითვე გარჩეულია. ადგილობითი ბრუნვებია ლოკატივი და რამდენიმე მიმართულებითი. არის ერთ- და ორთანდებულიანი ფორმები. ზოგი ბრუნვის ნიშანი და თანდებული სიტყვაწარმოების აფიქსადაც გამოიყენება. ბრუნება ორფუძიანია; ჯგუფები გამოიყოფა ფონეტ.-მორფოლ. ნიშნის მიხედვით. ზმნა მდიდარია დრო-კილოთა ფორმებით. უღვლილება კლასოვან-პიროვანია. პიროვანი საბოლოოდ ჩამოყალიბებული არაა. გრამატ. კლასით გადმოცემულია გარდაუვალი ზმნის სუბიექტი და გარდამავალის ობიექტი. პირის ნაცვალსახელთაგან მომდინარე პირის ნიშნებით ჩვეულებრივ აღინიშნება სუბიექტი, იშვიათად — ობიექტი. ზმნის უძველესი კატეგორიაა ასპექტი. მას ემყარება დროთა წარმოება. გარდამავლობა გარჩეულია სინტაქსურად. გარდამავალი ზმნა ერგატიულ კონსტრუქციას ქმნის, გარდაუვალი — ნომინატიურს. სპეციფიკური კონსტრუქციის მარტივი წინადადების პარალელურად ქართული ენის გავლენით ბ. ე-ში ჩნდება რთული წინადადება სათანადო ახალი კავშირებით. ბ. ე-ში დიდი რაოდენობითაა შესული ქართულიდან ნასესხები სიტყვები. მკაფიოდ გამოხატული სესხების წესები ჩამოყალიბებულია ბ. ე-ის ლინგვისტური მოდელის მიხედვით.

*ლიტ.*: გ ა გ უ ა რ, ზოგიერთი ფონეტიკური პროცესი ბაცბური ენის ხმოვნებში, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1956, ტ. 8; მ ი ხ ი ვ ე, Склонение имен существительных в бацбийском языке, кр.: Вопросы изучения иберийско-кавказских языков, М., 1961; ჭ რ ე ლ ა შ ვ ი ლ ი კ., ნახური ენების თანხმოვანთა სისტემა, თბ., 1975; Д е ш е р и е в Ю. Д., Бацбийский язык, М., 1953; მ ი ხ ი ვ ე, Бацбийский язык, кр.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; S c h i e f n e r A. A., Versuch über die Thusch-Sprache oder die khistische Mundart in Thuschetien, St-Pb., 1856.
*რ. გაგუა.*

**ბაცილები** (<ლათ. bacillum — ჩხირი), სპორების წარმომქმნელი ჩხირისებრი ბაქტერიები. ძირითადად Bacillaceae-ს ოჯახს განეკუთვნება და იყოფა ორ გვარად: Bacillus (*აერობები*) და Clostridium (*ანაერობები*). ბ-ის უმრავლესობა საპროფიტია, ზოგი — დაავადების გამომწვევია (ციმბირის წყლული, ბოტულიზმი, ტეტანუსი და სხვ.). ბ. ფართოდაა გავრცელებული ბუნებაში. მონაწილეობენ ორგ. ნივთიერებების მინერალიზაციაში.

**ბაძგი,** ჭ ყ ო რ ი (Ilex), მცენარეთა გვარი ბაძგისებრთა ოჯახისა. მარადმწვანე, ზოგჯერ ფოთოლმცვივანი ხეები და ბუჩქებია. აქვს მარტივი, ტყავისებრ ხეშეში, კიდეეკლიანი ფოთლები. ნაყოფი კურკიანაა, წითელი ან შავი, იშვიათად ყვითელი. შეიცავს 400-ზე მეტ სახეობას, რ-ებიც გავრცელებულია სამხრ. ამერ. და აზიის ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. სსრკ-ში ველურად გავრცელებულია 5 სახეობა. მათგან 3 კავკასიაში იზრდება. ესენია: წ ვ რ ი ლ ნ ა ყ ო ფ. ბ. (I. stenocarpa) — ჩრდ.-დას. კავკასიაში, ჰ ი რ კ ა ნ უ ლ ი ბ. (I. hyrcanica) — თალიშში და კ ო ლ ხ უ რ ი ბ. (I. colchica) — საქართველოში. კოლხური ბ. 2,5 *მ* სიმაღლის მარადმწვანე ბუჩქია; ქვეტყეს ქმნის ფოთლოვან (განსაკუთრებით წიფლნარებში), ფოთლოვან-წიწვოვანსა და წიწვოვან ტყეებში. სსრკ-ში კულტივირებულია ბ-ის 9 ეგზოტიკური სახეობა, რ-თა უმრავლესობა მოშენებულია საქართველოში. მათგან აღსანიშნავია პარაგვაული ბ. ანუ *პარაგვაული ჩაი,* რ-ის ფოთლებისაგან სამხრ. და ჩრდ. ამერიკასა და დას. ევროპაში ამზადებენ ჩაის—მ ა ტ ე ს. ბ-ის მარადმწვანე სახეობები დეკორატიულია, აშენებენ ცოცხალ ღობეებად. მაგარსა და მძიმე მერქანს იყენებენ სადურგლო-სახარატო საქმეში. ფოთოლი, ნაყოფი და ქერქი იხმარება მედიცინასა და კულინარიაში. სახეობათა უმრავლესობა შეიცავს მთრიმლავ, ცხიმოვან და საღებარ ნივთიერებებს, ზოგი კი $A_1$, $B_2$ და C ვიტამინს.
*მ. სახოკია.*

**ბაწარის სახელმწიფო ნაკრძალი,** ნაკრძალი ახმეტის რ-ნში, მდ. ალაზნის მარჯვენა მხარეს, მდ. ბაწარის ხეობაში. დაარსებულია 1935. ფართობი 3,0 ათ. ჰა-ზე მეტი. ნაკრძალში დაცულია რელიქტური ჯიშის — უთხოვრის ხელუხლებელი კორომები, რ-თაც დიდი სამეცნ. ღირებულება აქვს. გარდა წმინდა კორომებისა, უთხოვარი შერეულია წიფლნარში. ტყეში შერეულია აგრეთვე ნეკერჩხალი, იფანი, ცაცხვი და სხვ.; ნაკრძალში ტყე კარგადაა დაცული, რაც იმის შედეგიცაა, რომ ადგილობრივ მოსახლეობას უთხოვარი წმინდა, ანგელოზის ხედ მიაჩნდა. ბ. ს. ნ-ში ძუძუმწოვრებიდან გვხვდება შველი, კვერნა, წავი, დათვი, მაჩვი, არჩვი და სხვ., ფრინველებიდან — ორბი, არწივი, შაშვი, როჭო და სხვ.


უთხოვარი ბაწარის ნაკრძალში.

**ბახალათი,** საეპისკოპოსო ცენტრი ადრინდ. ფეოდ. ხანის ჰერეთში. იხსენიება სომხურ „ეპისტოლეთა წიგნში" VII ს. დასაწყისიდან. სამეცნ. ლიტ-რაში მიღებული შეხედულებით, ბ. უნდა იყოს თანამედროვე აზერბაიჯანის სსრ ზაქათალის რ-ნის პუნქტი ბახთალო, რ-იც მდებარეობს გვიანდ. ფეოდ. ხანის კახეთის ქალაქ ბაზარის ტერიტორიაზე. ბახთალოში შემორჩენილია XVI ს. ღვთისმშობლის ეკლესია.

*ლიტ.*: პ ა პ უ ა შ ვ ი ლ ი თ., ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ., 1970.

**ბახანი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), მთიულეთის ქედის სამხრ.-აღმ. დაბოლოებაზე, გუდამაყრის არაგვის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1440 *მ,* დუშეთიდან 51 *კმ.* ფასანაურის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა დაბა ფასანაურში (4 *კმ*).

**ბახები** (Bach), გერმანელ მუსიკოსთა ოჯახი. 1. ვ ი ლ ჰ ე ლ მ ფ რ ი დ ე მ ა ნ (22. XI. 1710, ვაიმარი, — 1. VII. 1784, ბერლინი), კომპოზიტორი და ორგანისტი. ი. ს. *ბახის* უფროსი ვაჟი. დიდი კომპოზიტორის შვილთაგან ყველაზე ახლოა მამასთან შემოქმედებითი ხასიათით. საკლავირო და კამერული ნაწარმოებებით შეამზადა ახ. სტილი, რ-იც განავითარა კ. ფ. ე. ბახმა. 1733—64 მუშაობდა დრეზდენისა და ჰალეს მონასტრებში (აქედან მოდის სახელწ. „ჰალელი" ბახი). ავტორია 21 კანტატის, 9 სიმფონიის, კონცერტების, კამერული, საორგანო და საკლავირო ნაწარმოებებისა. 2. ი ო ჰ ა ნ კ რ ი ს ტ ი ა ნ (5. XI. 1735, ლაიფციგი, — 1. I. 1782, ლონდონი), კომპოზიტორი და პიანისტი. ი. ს. ბახის უმცროსი ვაჟი. 1754-იდან ცხოვრობდა მილანში, 1762-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა ლონდონში (აქედან სახელწ. „მილანელი" ან „ლონდონელი" ბახი). განავითარა ე. წ. გალანტური, ანუ დახვეწილი, ნატიფი სტილი. მსოფლიო სახელი მოიპოვა, როგორც ოპერების „ალექსანდრე ინდოეთში", „ლუციუს სულასა" და სხვათა ავტორმა (სულ 11 იტალ. და 1 ფრანგ. ოპერა). საფორტეპიანო მუსიკაში გადმოიტანა იტალ. საოპერო მელოდიკის მღერადობა. ბ-ის მუსიკამ გავლენა იქონია ახალგაზრდა მოცარტზე. 3. ი ო ჰ ა ნ კ რ ი ს ტ ო ფ ფ რ ი დ რ ი ხ (21. VI. 1732, ლაიფციგი, — 26. I. 1795, ბიუკებურგი), კომპოზიტორი, კლავესინისტი და კაპელმაისტერი. ი. ს. ბახის ვაჟი. მუშაობდა ბიუკებურგში (აქედან სახელწ. „ბიუკებურგელი" ბახი). ორატორიების, კანტატების, კამერულ-ინსტრუმენტული ნაწარმოებების ავტორი. 4. კ ა რ ლ ფ ი ლ ი პ ე მ ა ნ უ ე ლ (8. III. 1714, ვაიმარი, — 14. XII. 1788, ჰამბურგი), კომპოზიტორი და კლავესინისტი. ი. ს. ბახის მეორე ვაჟი. 1738—67 მუშაობდა ბერლინში (1740-იდან სასახლის კარის მუსიკოსია), 1767-იდან იყო მუსიკის დირექტორი ჰამბურგში (აქედან სახელწ. „ბერლინელი" ან „ჰამბურგელი" ბახი). ბ-ის შემოქმედება ენათესავება „ქარიშხლისა და შეტევის" ლიტ. მიმდინარეობას. მრავალრიცხოვან ნაწარმოებთა შორის (კანტატები, ორატორიები, სიმფონიები, კონცერტები) მნიშვნელოვანია სონატები კლავირისათვის (200-მდე). ეს იყო XVIII ს-თვის ახ. მუს. ჟანრი, რ-ის განვითარებაში ბ-მა დიდი როლი შეასრულა.

**ბახვი,** მახარაძის რ-ნის სოფლების ზედა *ბახვისა* და *ქვედა ბახვის* ძვ. სახელწოდება.

**„ბახვის მანიფესტი",** ასე ეწოდა ბახვის სასოფლო საზ-ბის გლეხთა მოთხოვნებს, რ-ებიც წაუყენეს კავკ. მთავარმართებლობის წარმომადგენელს 1905 თებ-ში. 1905 წ. 9 იანვ. სისხლიანმა კვირამ დიდი გამოხმაურება პოვა საქართველოში, განსაკუთრებით კი გურიაში. ხელისუფლება იძულებული იყო ანგარიში გაეწია ქვეყანაში შექმნილი რევ. მდგომარეობისათვის, ამიტომ ჯერ მშვიდობიანი გზით სცადა აჯანყებულ „მცხოვრებთა შთაგონება". ამ მიზნით გურიაში გაიგზავნა მთავარმართებლობის საბჭოს წევრი სულთანი კრიმ-გირეი, ჯარი კი ნატანებში შეაჩერეს. კრიმ-გირეიმ 12 სოფლის საზ-ბა მოიარა (ამ დროს ოზურგეთის მაზრა 25 სოფლის საზ-ბად იყო დაყოფილი), რათა გამოერკვია, „რას მოითხოვდა ხალხი მთავრობისაგან".

1905 წ. 23 თებ. კრიმ-გირეი ჩავიდა ბახვში. გლეხებმა აირჩიეს 12 წარმომადგენელი (უმთავრესად სოც.-დემოკრატები), რ-ებმაც წამოაყენეს შემდეგი ძირითადი მოთხოვნები: საუფლისწულო საეკლესიო, სამონასტრო მიწების კონფისკაცია და მათი უსასყიდლოდ გადაცემა მშრომელი ხალხის სარგებლობაში; ყოველგვარი საბატონო, საეკლ. თუ სახელმწ. ბეგარისა და ყველა არაპირდაპირი გადასახადის გაუქმება; სიტყვის, კრების, ბეჭდვის თავისუფლება; პიროვნების ხელშეუხებლობა; საყოველთაო, სავალდებულო უფასო დაწყებითი სწავლება. წარმომადგენლებმა ამასთან განაცხადეს, რომ არსებული მთავრობა ვერ შეძლებს დააკმაყოფილოს ყველა ეს მოთხოვნა, ამიტომ


ბახალათი. ბახთალოს ღვთისმშობლის ეკლესია. ინტერიერი. ფრაგმენტი.

საჭიროა მთელ რუსეთში შეიცვალოს წესწყობილება და სახალხო მთავრობა აირჩეს საყოველთაო, პირდაპირი და ფარული კენჭისყრით.

გურიის ამბებზე ვრცელი სტატიები დაიბეჭდა როგორც ადგილ. ისე რუსეთის ჟურნალ-გაზეთებში. ბახვის გლეხობის მოთხოვნებზე კორესპონდენცია (სათაურით „გურიაში") დაიბეჭდა აგრეთვე ლენინურ გაზეთ „ვპერიოდში", რ-იც საზღვარგარეთ გამოდიოდა და არალეგალურად ვრცელდებოდა რუსეთში. კორესპონდენციაში ბახვის გლეხთა მოთხოვნები მანიფესტად იყო მოხსენიებული. ამის გამოც დაერქვა მას „ბ. მ."

*პუბლ.*: «ცნობის ფურცელი», 1905, 26 თებ., № 2755; «Вперёд», 1905, 16 марта, № 12. *ს. ბერიძე.*


ა. ბახი.

**ბახვისწყალი,** მდინარე მახარაძისა და ჩოხატაურის რ-ნებში, სუფსის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს მესხეთის ქედის ჩრდ.-დას. კალთაზე, ზ. დ. 2585 *მ*-ზე ჩამოუდის კურორტ ბახმაროს. სოფ. ნაგომართან ერთვის მდ. სუფსას. სიგრძე 42 *კმ*, აუზის ფართ. 156 *კმ*². იერთებს 90-ზე მეტ პატარა შენაკადს, რ-თა საერთო სიგრძეა 127 *კმ*. საზრდოობს წვიმის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლებით. წყალდიდობა გაზაფხულზე იცის (უდიდესი დონე და ხარჯი მაისში), წყალმცირობა — ზაფხულის ბოლოსა და შემოდგომის დასაწყისში (უმცირესი დონე და ხარჯი აგვისტოში). საშ. წლ. ხარჯი 6,18 *მ*³/*წმ*.

*ი. აფხაზავა.*

**ბახთიარები,** ტომთა ჯგუფი სამხრ.-დას. ირანში, ცხოვრობენ უმთავრესად ლურისტანის აღმ. ნაწილში (ბახთიარია). დაახლ. 550 ათ. კაცი (1973, შეფასება). ბ-ის ენა განეკუთვნება ირანული ენების ჩრდ.-დას. შტოს. რელიგია — შიიტური მიმართულების ისლამი. ჯერ კიდევ არაბთა დაპყრობებამდე დასახლდნენ ირანის სამხრ.-დას. რ-ნებში და ქვეყნის უძველეს მოსახლეობად ითვლებიან. ბ. იყოფიან ორ ჯგუფად: მომთაბარე ბ. — ჰაფთლენგები (ჩრდ. ბახთიარია) და ბინადარი ბ. — ჩეჰარლენგები (სამხრ. ბახთიარია). ბ-ს შენარჩუნებული აქვთ პატრიარქალურგვაროვნული ყოფის გადმონაშთები. მთავარი საქმიანობაა მესაქონლეობა (ცხვარი, თხა, სახედარი). ნაწილი მამაკაცებისა ნავთობის სარეწებში მუშაობს.


ი. ს ბახი.

**„ბახთიარნამე",** XVIII—XIX სს. ქართული ლიტ-რის თარგმნილი ძეგლი. სპარსულ-ტაჯიკური „ბ." — საერთო სიუჟეტური ქარგის მქონე არაკების კრებული — დაახლოებით XIII ს. კლასიკური პროზის ძეგლია. უძველეს სპარს. დედანს ჩვენამდე არ მოუღწევია. არსებობს სპარს. „ბ-ს" როგორც ლიტ., ისე ხალხური ვერსიები. ერთ-ერთი ხალხური ვერსია დაედო საფუძვლად „ბ-ს" ქართულ თარგმანს, რ-იც შესრულებულია ვახტანგ VI-ის ბრძანებით უცნობი მთარგმნელის მიერ დაახლოებით 1703—1711. „ბ-ს" მეორე ქართ. ვერსია — სპარსელი პოეტის ფანაჰის (XV ს.) პოემის პროზაული თარგმანი —ა. *სულხანიშვილს* ეკუთვნის (1828).


კურორტ ბახმაროს ხედი.

*ლიტ.*: გ ვ ა ხ ა რ ი ა ა., სპარსული ხალხური დასთანების ქართული ვერსიები, თბ., 1968; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966. *ა. გვახარია.*

**ბახი** ალექსი ნიკოლოზის ძე [5 (17). III. 1857, ქ. ზოლოტონოშა, პოლტავის ოლქი, — 13. V. 1946, მოსკოვი], საბჭოთა მეცნიერი და რევოლუციონერი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929), სოციალ. შრომის გმირი (1945). საბჭ. ბიოქიმ. სკოლის ფუძემდებელი. 1918 დააარსა ცენტრ. ქიმ. ლაბორატორია (შემდგომში ლ. კარპოვის სახ. ფიზ.-ქიმ. ინ-ტი), 1935 კი ა. ოპარინთან ერთად — სსრკ მეცნ. აკად. ბიოქიმ. ინ-ტი. 1935-იდან მენდელეევის სახ. საკავშირო ქიმ. საზ-ბის პრეზიდენტი; 1939 —45 სსრკ მეცნ. აკად. ქიმ. მეცნ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. სსრკ I მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. მიენიჭა ვ. ი. ლენინის სახ. პრემია (1926) და სახელმწ. პრემია (1941). ბ-მა დაადგინა, რომ ნახშირორჟანგის ასიმილაცია ჟანგვა-აღდგენითი რეაქციაა, რ-იც წყლის ელემენტების ხარჯზე ხდება, ხოლო ამ დროს გამოყოფილი მოლეკულური ჟანგბადის წყარო წყალია და არა ნახშირორჟანგი. შეისწავლა ასიმილაციის დროს წარმოქმნილი ზეჟანგების მნიშვნელობა და გამოარკვია ჟანგვის პროცესის არსი. ბ-მა დაადგინა, რომ სუნთქვას საფუძვლად უძევს ფერმენტული ჟანგვისა და ჟანგვა-აღდგენის რეაქციები; შექმნა ფერმენტების გამოკვლევის ახ. ექსპერ. მეთოდები, რ-ებსაც იყენებენ როგორც მეცნ. გამოკვლევების დროს, ასევე კლინიკების, საცდელი სადგურების და სხვ. პრაქტიკაში. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით და შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბახი** (Bach) იოჰან სებასტიან (21. III. 1685, აიზენახი, თიურინგია, — 28. VII. 1750, ლაიფციგი), გერმანელი კომპოზიტორი და ორგანისტი. ათი წლისა დაობლდა. მისი აღზრდა ითავა უფროსმა ძმამ იოჰან კრისტოფმა, რ-იც ორდრუფში მუშაობდა კაპელმაისტერად. ძმის ხელმძღვანელობით ბ. დაეუფლა ორგანზე და ვიოლინოზე დაკვრის ტექნიკას. თავისი მშვენიერი დისკანტის გამო 1700 წელს იგი მიიღეს ლიუნებურგის წმ. მიხეილის ეკლესიის გუნდში, ლიუნებურგშივე დაამთავრა ლიცეუმი. ბ-ზე განსაკუთრებული შთაბეჭდილება მოახდინა ლიუნებურგის წმ. იოანეს ეკლესიის ორგანისტმა გ. ბემმა. 1703 ვაიმარის ჰერცოგმა იოჰან ერნესტმა ბ. თავის კარზე მიიწვია სამუშაოდ. მაგრამ იმავე წელს იგი ვაიმარიდან არნშტადტში გადავიდა ერთ-ერთი ახ. ეკლესიის ორგანისტად. აქ იგი უფრო ღრმად დაეუფლა ორგანისტის ხელოვნებას. გატაცებული იყო ბ უ ქ ს ტ ე ჰ უ დ ე ს საორგანო მუსიკით. აქვე შექმნა თავისი პირველი თხზულებები, რ-თა შორის საინტერესოა იუმორით აღსავსე „კაპრიჩო ძმის გამგზავრების გამო" (1704). არნშტადტის შემდეგ ბ. მცირე ხანს მუშაობდა მიულჰაუზენში, სადაც 1708 შექმნა „არჩევნების კანტატა" (ერთადერთი ნაწარმოები, რ-იც მუნიციპალიტეტმა გამოსცა მის სიცოცხლეშივე). იმავე წელს ბ. კვლავ ვაიმარში დაბრუნდა ჰერცოგ ვილჰელმ ერნესტის კარზე. აქ მას შესაძლებლობა მიეცა ღრმად გასცნობოდა ევრ. ქვეყნების მუს. კულტურას, მათ მიღწევებსა და სიახლეს. მასზე უდიდესი შთაბეჭდილება მოახდინა იტალ. ინსტრუმენტულმა მუსიკამ, განსაკუთრებით მისმა ბრწყინვალე საკონცერტო სტილმა (ანტონიო ა. ვივალდისა და არქანჯელო კორელის შემოქმედება). იტალ. მუს. თემები ბ-მა კლავესინსა და ორგანზე გადაიტანა და მათ ახ. ინტერპრეტაცია შესძინა. ვაიმარში შექმნა უკვე ბახისეული გენიით აღბეჭდილი სრულყოფილი ნაწარმოებები: ტოკატა და ფუგა რე-მინორი (1709), პრელუდია და ფუგა რე-მაჟორი (1709), საერო კანტატა „მამშვიდებს მხოლოდ მხიარული ნადირობა" (1716) და მრავალი სხვ. 1717 ბ. ვაიმარიდან კეთენში გადავიდა, სადაც ხელმძღვანელობდა პატარა კამერულ ორკესტრს და უკრავდა კლავესინზე. ამ პერიოდში ბ. ძირითადად ინსტრუმენტული მუსიკის ჟანრში მუშაობდა. კეთენში შეიქმნა „კარგად ტემპერირებული კლავირის" I ტომი (1722), ექვსი „ინგლისური" (1720—22) და ექვსი „ფრანგული სიუიტა", ორ- და სამხმიანი ინვენციები (1720), ექვსი „ბრანდენბურგული კონცერტი" (1719), ექვსი სონატა ვიოლინოსათვის (1720). 1723-იდან გადავიდა ლაიფციგში წმ. თომას ეკლესიისა და ამავე ეკლესიის სკოლის კანტორად (ეკლესიის მგალობელი, საეკლ. მუს. მასწავლებელი). ლაიფციგში ბ. გარდაცვალებამდე დარჩა. ლაიფციგის პერიოდი ყველაზე რთული და მრავალფეროვანია ბ-ის შემოქმედებაში. მის ნაწარმოებებში აქტიურად შეიჭრა სას. თემატიკა, შეიქმნა პასიონები („ქრისტეს ვნებანი") — იოანეს (1723), მათეს (1728) სახარებათა მიხედვით, მესა სი-მინორი (1733—38), „სააღდგომო ორატორია" (1736), „მაგნიფიკატი" (1723). პარალელურად შექმნა საუკეთესო საერო ნაწარმოებები: „ყავის კანტატა" (1732), „თესევსი და პანი" (1732), კანტატები ლაიფციგელი პოეტი ქალის მარიანა ფონ ციგლერის ტექსტებზე (1735), „მწყემსური კანტატა" (1725), „ღამის მუსიკა" (1738) და სხვ. აგრეთვე, ინსტრუმენტული ნაწარმოებები: „კარგად ტემპერირებული კლავირის" II ტომი, „გოლდბერგის ვარიაციები" (1742), „ფუგის ხელოვნება" (1749—50), საორგანო პრელუდიები, ტოკატები, ფანტაზიები, ფუგები, ინსტრუმენტული კონცერტები, „იტალიური" კონცერტები (1734). ბ-ის შემოქმედება აგვირგვინებს მთელი შუა საუკუნეების შემდეგდროინდელი მსოფლიოს მუს. ხელოვნებას და ამავე დროს დასაბამს აძლევს ახ. მიმართულებას. ბ. პოლიფონიური მუსიკის მწვერვალია. მისი მუს. თემები თუ ლიტ. წყაროები ხალხური შემოქმედებიდან მომდინარეობს. ბ-მა განაზოგადა და თავისებურად გადაამუშავა ფრანგ. კლავესინიზმი, იტალ. სავიოლინო ხელოვნება, ა კაპელას კლასიკური საგუნდო სტილი, გერმ. საორგანო ოსტატობა. ყოველივე ამან ბ-ს მსოფლიო მუსიკის უდიდესი კლასიკოსის სახელი მოუტანა. ბ-ის შემოქმედება ფილოს ლირიკის სფეროში ვითარდება და გიგანტურ მასშტაბებს აღწევს. ეს ფილოს. მჭვრეტელობა ნათლად შეიგრძნობა მის როგორც საერო, ისე სას. მუსიკაში ბ-ის საეკლ. მუსიკა გასცდა რელიგ. დოგმატიზმის ჩარჩოებს. იგი რელიგ. გაიდეალებისაკენ კი არა, მისი გაადამიანურებისაკენ მიისწრაფვის. ბ-ის საეკლ. მუსიკა გამორიცხავს ყოველგვარ ასკეტიზმს. იგი ერთდროულად გვევლინება ბრწყინვალე, შთაგონებულ იმპროვიზატორად და ღრმა რაციონალისტად; მისი შემოქმედებითი დიაპაზონი ძალიან ფართოა: თავისუფალი „ქრომატული ფანტაზიიდან" რამდენადმე განყენებული „ფუგის ხელოვნებამდე", ჟანრულ-სახუმარო „კაპრიჩოდან" — დრამატულ პასიონებამდე. გამონაკლისს წარმოადგენს ოპერა. ამ ჟანრისათვის ბ-ს არც ერთხელ არ მიუმართავს.

ბ-ის შემოქმედება მთელი სისრულით მხოლოდ მისი გარდაცვალების შემდეგ შეისწავლეს და ღირსეული ადგილი მიუჩინეს მსოფლიო მუსიკალურ საგანძურში. 1950-იდან ლაიფციგში (გდრ) ყოველ ოთხ წელიწადში იმართება ბ-ის სახელობის საერთაშ. მუს. კონკურსები.

*ლიტ.*: Ш в е й ц е р А., И. С. Бах, [пер. с нем.], М., 1964 (სრული ბიბლიოგრ.). *მ. კორძაია.*

**ბახი,** უღელტეხილი ცალგმილის ქედზე, მესტიის რ-ნში. სიმაღლე 3137 *მ*. გადასასვლელი დოლრის (დოლრაჭალის)

ხეობიდან ნაკრის ხეობაში. სუბნივალური ლანდშაფტი. *გ. მარგველანი.*

**ბახიო** (El Bajío), ქვაბული მექსიკის მთიანეთის სამხრ. ნაწილში, მდ. რიო-ტურბიოს (მდ. ლერმის მარჯვ. შენაკადი) აუზში. სიმაღლე უმთავრესად 1000—2000 *მ*-მდე. ჰავა — მთის თბილი ტროპ. დეკ. ტემპ-რა დაახლ. 12°C, მაისისა — დაახლ. 18°C. ნალექები 550 *მმ* წელიწადში. ნიადაგი ნაყოფიერია. ბ. ცენტრ. მექსიკის ძირითადი სას.-სამ. რ-ნია (ხორბალი, სიმინდი, ბოსტნეული). მთავარი ქალაქი — ლეონი.

**ბახიოთი,** სოფელი საჩხერის რ-ნში (არგვეთის სოფსაბჭო), იმერეთის მაღლობზე, მდ. ლაშურის (ყვირილის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 860 *მ*, საჩხერიდან 12 *კმ*. მახათაურის ფ. ენგელსის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. მახათაურში (2,5 *კმ*), კლუბი, ბ-კა.

**ბახმანი** (Bachmann) ინგებორგ (25. VI. 1926, კლაგენფურტი, — 1973), ავსტრიელი პოეტი ქალი. 1953-იდან *„ჯგუფი 47-ის“* წევრი. „ჯგუფი 47-ის“ (1953), ქ. ბრემენის (1957) და გ. ბიუხნერის სახელობის (1964) ლიტ. პრემიების ლაურეატია. მისი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია: ლექსთა კრებულები „განვადებული ჟამი“ (1953), „დიდი დათვის თანავარსკვლავედის მოხმობა“ (1956); რადიოპიესები „ჭიჭინობლები“ (1954), „მანჰეტენის კეთილი ღმერთი“ (1958); მოთხრობათა კრებ. „ოცდამეათე წელი“ (1961); რომანი „მალინა“ (1971). ბ-ის ლექსებში იგრძნობა ჰუმანისტურად გააზრებული ეგზისტენც. ფილოსოფიის ზეგავლენა; ისეთი ზოგადი ცნებები, როგორიცაა ბედის დამორჩილება, სკეპსისი, სიმარტოვე და სხვ. მის პოეზიაში მხატვრულ სახეებადაა ქცეული. მეტაფორული დასურათების ეს მეთოდი პოეტს საშუალებას აძლევს ემოციურადაც განიცადოს და გონებითაც ჩასწვდეს ლირიკის ობიექტს. ქართულად თარგმნილია ბ-ის ლექსები („მნათობი“, 1974, № 9). *დ. დავლიანიძე.*

**ბახმარო,** რესპუბლიკური მნიშვნელობის მაღალმთიანი კლიმატური კურორტი ჩოხატაურის რ-ნში, მესხეთის ქედზე, მდ. ბახვისწყლის ხეობაში, ტყის ზონის ზემო ნაწილში. ზ. დ. 1926—2000 *მ*, შავი ზღვის სანაპიროდან პირდაპირი ხაზით 50 *კმ*. უახლოეს რკინიგზის სადგურ სამტრედიიდან 80 *კმ*. კლიმ. თავისებურებები: ზღვისა და მთის ჰაერის მასების შერწყმა, მზის რადიაციის, განსაკუთრებით ულტრაიისფერი გამოსხივების, მაღალი ინტენსივობა. სუსტი, უმეტესად ზღვიური ქარები. ზამთარი ზომიერად რბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა—5,2°C), ზაფხული ზომიერად გრილი (აგვ. საშ. ტემპ-რა 13,4°C). ნალექების საშ. წლ. რაოდენობა 1869 *მმ*, მზის ნათების ხანგრძლივობა 1975 *სთ*. წელიწადში, შეფარდებითი სინოტივე 73%. სამედ. ჩვენება: სუნთქვის ორგანოთა არატუბერკულოზური დაავადებები, სისხლნაკლებობა, ნევრასთენია, ლიმფადენიტი. ბ-შია მეტეოროლ. სადგური, პოლიკლინიკა, დასასვენებელი სახლი, პანსიონატი, ბავშვთა გამაჯანსაღებელი დაწესებულებები. სეზონი — ივნ.-სექტემბერი.

*ლიტ.*: ჯ ი ქ ი ა ლ., ბახმარო, თბ., 1967. *გ. უშვერიძე.*

**ბახმეტიევი** ვლადიმერ მათეს ძე [2 (14). VIII. 1885, ზემლიანსკი, ვორონეჟის გუბ., — 16. X. 1963, მოსკოვი], რუსი საბჭოთა მწერალი. სკკპ წევრი 1909-იდან. ახალგაზრდობიდანვე მონაწილეობდა რევ. მოძრაობაში. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1910-იდან. რევოლუციამდელ მოთხრობებსა და ნარკვევებში ასახა ციმბირელი გლეხობის მძიმე ცხოვრება, ხალხში რევ. შეგნების გაღვიძების პროცესი. რომანში „მარტინის დანაშაული“ (1928) შექმნა სამოქალაქო ომის ეპოქის კომუნისტთა სახეები. ციმბირში სამოქალაქო ომის თემას უძღვნა აგრეთვე რომანი „შეტევა“ (1933—40, გადამუშავებული გამოც. 1957, სათაურით „ზღურბლთან“). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და ორი სხვა ორდენით.

**ბახოფენი** (Bachofen) იოჰან იაკობ (22. XII. 1815, ბაზელი, — 25. XI. 1887, იქვე), შვეიცარიელი სამართლის ისტორიკოსი, ეთნოგრაფი. საფუძველი დაუდო ოჯახის ისტ. შესწავლას. ნაშრომში „დედის უფლება“ (1861) და სხვ. წამოაყენა დებულება პირველყოფილი საზ-ბის ადრეულ ეტაპზე შეუზღუდველი სქესობრივი ურთიერთობის („ჰეტერიზმი“) არსებობის შესახებ, საიდანაც თანდათან განვითარდა ჯერ დედის, შემდეგ — მამის უფლება, რაც უნივერს. ისტ. ხასიათს ატარებდა. ოჯახისა და სამართლის განვითარებას ბ. იდეალისტურად უდგებოდა და მას ხსნიდა არა ადამიანთა ცხოვრების ფაქტობრივი პირობებით, არამედ რელიგ. იდეების ევოლუციით. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა გააკრიტიკეს ბ-ის იდეალ. იდეები, თუმცა მისი ნაშრომები გამოიყენეს პირველყოფილი ისტორიის მატერიალ. კონცეფციის შესაქმნელად.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრების და სახელმწიფოს წარმოშობა, მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964; К о с в е н М. О., Матриархат. История проблемы, М.—Л., 1948.

**ბახრუშინი** სერგეი ვლადიმერის ძე (26. IX (8. X). 1882, მოსკოვი, — 8. III. 1950, იქვე), საბჭ. ისტორიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1939), რსფსრ პედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1945). 1904 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. იყო *ვ. კლიუჩევსკის* და *მ. ლიუბავსკის* მოწაფე. ბ-მა განვლო რთული გზა ისტ. პროცესის ბურჟ. გაგებიდან მარქსისტულამდე. დიდი წვლილი შეიტანა რუსეთში ფეოდალიზმის განვითარების ზოგადი კონცეფციის შემუშავებაში. იკვლევდა ეკონ. ისტორიას, კლასთა ბრძოლას, ფეოდ. ეპოქის რუს. შინაგან პოლიტიკას (ძირითადად XVI—XVII სს.). საბჭ. ისტორიოგრაფიაში პირველმა მოკიდა ხელი სრულიად რუს. ბაზრის შექმნის პროცესის შესწავლას. ბ-ის ნაშრომებმა ციმბ. ისტორიაზე შეცვალა ადრე არსებული წარმოდგენები XVI—XVII სს-ში ციმბ. კოლონიზაციის შესახებ. მან ბევრი რამ გააკეთა ციმბ. ისტორიოგრაფიისა და ისტ. გეოგრ. განვითარებისათვის, დასაბამი დაუდო ციმბ. ცალკეული ხალხების ისტ. მარქსისტულ გაშუქებას. თანაავტორია მრავალი კაპიტ. შრომისა, მ. შ. „დიპლომატიის ისტორიისა“ (1941; სახელმწ. პრემია, 1942).

*თხზ.*: Научные труды, т. 1—4, М., 1952—59.

*ლიტ.*: З и м и н А. А., Творческий путь С. В. Бахрушина, «Научные доклады высшей школы. Исторические науки», 1961, № 2.

**ბახტაძე** გიორგი გიორგის ძე (7. I. 1916, ქ. ხონი, ახლანდ. ქ. წულუკიძე, —7. I. 1957, თბილისი), საბჭოთა კავშირის გმირი (3. VI. 1944). სკკპ წევრი 1941-იდან. 1942, ქუთაისის სახელმწ. პედ. ინ-ტის დამთავრების შემდეგ, გაიწვიეს წითელ არმიაში. მონაწილეობდა ჩრდ. კავკასიისა და ყირიმის განთავისუფლებისათვის ბრძოლებში. 1944 ასეულმა ბ-ის მეთაურობით დაიკავა პლაცდარმი ქ. ხერსონის მახლობლად მდ. დნეპრზე და უზრუნველყო ბატალიონის ორგანიზებული გადასვლა მდინარეზე. დნეპრის გადალახვისა და ხერსონის განთავისუფლებისათვის ბრძოლებში მამაცობისათვის ბ-ს მიენიჭა საბჭოთა კავშირის გმირის წოდება. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: ა ბ რ ა მ ი ა პ., სისხლიან ნაკვალევზე, «მნათობი», 1945, № 4—5.

**ბახტაძე** ვალერიან საბას ძე (4. VIII. 1905, ქუთაისი, — 21. VII. 1974, თბილისი), ქართველი საბჭოთა ეკონომისტი, ეკონ. მეცნ. დოქტორი (1963), პროფესორი (1964), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1967-იდან. 1928 დაამთავრა თსუ სოც.-ეკონ. ფაკ-ტი. 1928-იდან ეწევა მეცნ. და პედ. მოღვაწეობას. ბ-ის მეცნ. მოღვაწეობის ძირითადი სფეროა კაპიტალ. და სოციალ. ქვეყნების ეკონ. ისტორია, საქართვ. სახ. მეურნ. და ქართ. საზ. ეკონ. აზრის ისტორია.

*თხზ.*: Очерки по истории грузинской общественно-экономической мысли (60—90-ые годы XIX столетия), Тб., 1960.


გ. ბახტაძე.

**ბახტაძე** ვალერიან (ვალია) სამსონის ძე (27. VI. 1896, დ. ხონი, ქუთაისის მაზრა,—4. XII. 1930, თბილისი), რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. კომპარტიის წევრი 1915-იდან. რევ. მოძრაობაში ჩაება ქუთაისის გიმნაზიაში სწავლის პერიოდში (1912—15), 1916 ჯარში გაიწვიეს და გაგზავნეს პეტერგოფის პრაპორშჩიკთა სკოლაში, აქ სხვებთან ერთად შექმნა ს.-დ. წრე. 1917 მონაწილეობდა თებ. რევ. ბრძოლებში პეტერგოფში, შემდეგ ავსტრიის ფრონტზე დროებითი მთავრობის წინააღმდეგ სამხ. ნაწილის აჯანყებაში. აჯანყების ჩაქრობის შემდეგ დაბრუნდა საქართველოში. იყო ხონის პარტ.-ორგანიზაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, ბათუმ-გურიის ბოლშევიკური კომიტეტის მდივანი. მისი ხელმძღვანელობით 1918 იანვრიდან ბათუმში გამოდიოდა გაზ. „მუშის სიმართლე“. იყო პარტიის ქუთაისის საგუბერნიო კომიტეტის წევრი. 1918 აპრილში აქტიურად მონაწილეობდა მენშევიკური მთავრობის წინააღმდეგ სამეგრელოს გლეხთა აჯანყებაში. იმავე წლის გაზაფხულზე, აფხაზეთის მშრომელთა აჯანყების პერიოდში, ხელმძღვანელობდა აჯანყებულთა სამხ.-საზღვ. რაზმს, შედიოდა სამხ.-რევ. შტაბის შემადგენლობაში. აჯანყების დამარცხების შემდეგ წავიდა პიატიგორსკში, იქიდან ვლადიკავკაზში (ახლანდ. ორჯონიკიძე), სადაც ხელმძღვანელობდა დენიკინის წინააღმდეგ მებრძოლ კომუნისტურ რაზმს. 1919 თებერვალში დაბრუნდა საქართველოში და განაგრძო რევ. მოღვაწეობა, რისთვისაც რამდენჯერმე დააპატიმრეს. განთავისუფლების შემდეგ გაემგზავრა ბაქოში და დაინიშნა XI წითელი არმიის ცხენოსანი დივიზიის სამხ. კომისრად. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ ბ. მუშაობდა გაზ. „კომუნისტის“ რედაქტორად, პარტიის ქუთაისის საგუბერნიო კომიტეტის მდივნად, საქ. კპ (ბ) ცკ-ის აგიტაციისა და პროპაგანდის განყ-ბის გამგედ. გაზ. „მუშა და გლეხის“ და ჟურნალ „მნათობის“ რედაქტორად.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ლ. თოიძე.*


ვალერიან სამსონის ძე ბახტაძე.

**ბახტაძე** ილია ლუკას ძე (ფსევდ. ხ ო ნ ე ლ ი) [26. V. 1859, დ. ხონი (ახლანდ. ქ. წულუკიძე), — 13. VII. 1900, სოხუმი], ქართველი პუბლიცისტი, ჟურნალისტი, მთარგმნელი. სწავლობდა ქუთაისის გიმნაზიაში. იყო პეტერბ. უნ-ტის თავისუფალი მსმენელი. მისი პირველი წერილი გამოქვეყნდა 1876 („დროება“, № 64). პეტერბურგში ყოფნისას თანამშრომლობდა რუს. პრესაში („პორიადოკი“, „სტრანა“). 1881 „დროებაში“ (№ 68) დაიბეჭდა ბ-ის პეტერბურგიდან გამოგზავნილი წერილი „ვიცინოთ თუ ვიტიროთ?“ ავტორი დასცინოდა იმპერატორ ალექსანდრე III-ის კურთხევაზე წარგზავნილ ქუთაისის გუბ. თავად-აზნაურთა დელეგაციას, რ-მაც მოითხოვა, მოკლული იმპერატორის ალექსანდრე II-ის სამახსოვრო ვენზელი უნდა ვატაროთო. ბ. სხვადასხვა დროს თანამშრომლობდა ჟურნალ-გაზეთებში „კავკაზი“, „დროება“, „ივერია“, „ნოვოე ობოზრენიე“, „კვალი“, „მოამბე“ და

სხვ., სატირულ-იუმორისტული ფელეტონების სერიაში „საკვირაო სხარტულა“, „სახელდახელო“, „კვირის საუბარი“, „კვირის სურათები“ და სხვ. ამხელდა იმდროინდელი საზ. ცხოვრების ნაკლოვანებებს. ბ-მ თარგმნა მ. სალტიკოვ-შჩედრინის, ა. ბუვიეს, ე. ზოლას, ა. დოდესა და სხვ. თხზულებანი.

*ლიტ.*: მანსვეტაშვილი ი., მოგონებანი, თბ., 1936; ნაცვალაძე დ., ილია ხონელი, ბათ., 1960; ქიქოძე გ., რჩეული თხზულებანი 3 ტომად, ტ. 1, თბ., 1963. *ს. ხუციშვილი.*


ქ. ბახტაძე.

**ბახტაძე** ქსენია ერმილეს ასული [დ. 24. I (6. II). 1899, თბილისი], ქართველი საბჭ. სელექციონერი, ბიოლოგიურ მეცნ. დოქტორი (1945), პროფესორი (1949), საქ. სსრ მეცნ. აკად. (1955) და ვ. ი. ლენინის სახ. სოფ. მეურნ. მეცნ. საკავშ. აკად. (1956) აკადემიკოსი, საქ. სსრ (1960) და აჭარის ასსრ (1966) მეცნ. დამს. მოღვაწე, სოციალ. შრომის გმირი (1966). სკკპ წევრი 1950-იდან. დაამთავრა თბილისის სახელმწ. პოლიტექ. ინ-ტის სას.-სამ. ფაკ-ტი მემცენარეობის განხრით (1922). 1921–26 მუშაობდა თბილისის ბოტანიკურ ბაღში, ყარაიაზის (ახლანდ. გარდაბნის რ-ნი) და განჯის (ახლანდ. კიროვაბადი) საცდელ სადგურებში. 1927-იდან მუშაობს ჩაქვის საცდელ სადგურში (ამჟამად ჩაისა და სუბტროპ. კულტურების საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ფილიალი), სადაც ხელმძღვანელობს ჩაის სელექციისა და მეთესლეობის განყ-ბას. მის მიერ გამოყვანილი ჩაის 19 ჯიშიდან აღსანიშნავია „ქართული სელექციური ჩაი № 1“, „ქართული სელექციური ჩაი № 2“, რ-თა შექმნისათვის ბ-ს მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1948), და „სელექციური № 8“—„ზამთრის გმირი“. ბახტაძისეულ ჯიშებს მაღალი საგემოვნო თვისებები აქვს და ამავე დროს უხვმოსავლიანია. ბ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ახალი ქართული ჩაი, ბათ., 1950; ჩაის მცენარის მორფოლოგიური შემადგენლობა საქართველოში, ტფ., 1935. *გ. თოდუა.*


ო. ბახუტაშვილი-შულგინა.

**„ბახტრიონი“,** ქართული ყოველკვირეული ლიტერატურული და საინფორმაციო გაზეთი. გამოდიოდა 1922–23 თბილისში. „ბ-ში“, „ცისფერყანწელი“ მწერლების ტ. ტაბიძის, პ. იაშვილის, ვ. გაფრინდაშვილის, რ. გვეტაძის, შ. აფხაიძის, გ. ცეცხლაძის, ა. არსენიშვილის გარდა, თანამშრომლობდნენ ვ. ბარნოვი, შ. არაგვისპირელი, ა. ლაისტი, ვ. კოტეტიშვილი, თ. სახოკია, ს. შანშიაშვილი. გაზეთში იბეჭდებოდა ლექსები, მინიატიურები, ფელეტონები, კრიტ. წერილები და ლიტ. ქრონიკა. რედაქტორი — გ. ლეონიძე. გამოვიდა 28 ნომერი.

**ბახტრიონის ბრძოლა 1659,** ირანელ დამპყრობთა წინააღმდეგ *კახეთის აჯანყების* გმირული ეპიზოდი. ოფიც. ისტორიოგრაფიაში მცირე ცნობებია შემონახული ამ ბრძოლების შესახებ, ზეპირსიტყვიერებაში კი მდიდარი მასალაა დაცული. აჯანყებულთა თავდასხმა ბახტრიონის ციხეზე, სადაც ყიზილბაშთა მთავარი ჯარი იდგა, როგორც ჩანს, ღამით, მტრისთვის მოულოდნელად მომხდარა. აჯანყებულები ამავე დროს თავს დაესხნენ ალავერდის მონასტრის გალავანში გამაგრებულ ყიზილბაშებს და სასტიკად დაამარცხეს ორივე ციხის მრავალრიცხოვანი გარნიზონი. ამან ფაქტობრივად გადაწყვიტა აჯანყების წარმატება. ბ. ბ-ში მთავარი როლი კახეთის მთიელებმა — თუშ-ფშავ-ხევსურებმა შეასრულეს. ქართული ფოლკლორი ადიდებს ბრძოლის მონაწილე მთიელ გმირებს — თუშ ზეზვა *გაფრინდაულს*, ხევსურ ნადირა *ხოშარაულს*, ფშაველ *გოგოლაურს*. ამ ბრძოლას ვაჟა-ფშაველამ მიუძღვნა პოემა „ბახტრიონი“.

*ლიტ.*: ასათიანი ნ., ბახტრიონის გმირული ეპოპეის 300 წლისთავის გამო, «მნათობი», 1959, № 8; ქართული ხალხური საისტორიო სიტყვიერება, ქს. სიხარულიძის გამოც., [ტ.] 1, თბ., 1961. *ნ. ასათიანი.*


ბახჩისარაი. ხანის ყოფილი სასახლის ანსამბლი. XVI—XVIII სს.

**ბახტრიონის ციხე,** ფეოდ. ხანის ციხესიმაგრე კახეთში, მდ. ალაზნის მარცხ. მხარეს, მდ-ების ალაზნისა და ილტოს შესართავის მახლობლად. აგებული უნდა იყოს XVII ს. 50-იანი წწ. ბოლოს, ირანის შაჰის აბას II-ის ბრძანებით. ბ. ც. ერთ-ერთი მთავარი დასაყრდენი იყო კახეთში სპარსელთა ბატონობის განსამტკიცებლად და ჩამოსახლებულ მომთაბარე თურქმანთა უშიშროების უზრუნველსაყოფად. სახელი ეწოდა აქ მდებარე სოფ. ბახტრიანის მიხედვით, რ-ის სახელწ., თავის მხრივ, ბახტარაშვილების გვარიდან უნდა მომდინარეობდეს. *კახეთის აჯანყების* (1659) დროს მთავარი ბრძოლა ამ ციხესთან მოხდა (იხ. *ბახტრიონის ბრძოლა 1659*). აჯანყებულებმა გაანადგურეს გარნიზონი და ციხეც დაანგრიეს. მას შემდეგ იგი არ აღუდგენიათ. იმ გორაკს, რ-ზეც ბ. ც. იდგა, მოსახლეობა დღესაც „ბახტრიონის გორას“ უწოდებს. შემორჩენილია ერთმანეთს დაშორებული, რიყის ქვით ნაგები სამი კოშკის ნანგრევი, ადგილ-ადგილ კი გალავნისა და ზოგიერთი სხვა ნაგებობის ნაშთებიც. კახეთის აჯანყების 300 წლისთავთან დაკავშირებით აქ აღიმართა ობელისკი.

*ლიტ.*: ზაქარაია პ., კახეთის საფორტიფიკაციო ნაგებობანი, თბ., 1962. *ნ. ასათიანი.*

**ბახუსი** (სწორია ბაკქუსი, ლათ. Bacchus), *დიონისეს* ერთ-ერთი სახელის ბაკქოსის ლათ. ფორმა.

**ბახუტა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), ჯავის ქედის სამხრ. დაბოლოებაზე, მთა რაროს სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ფაწის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1280 *მ*, ჯავიდან 20 *კმ*, ცხინვალიდან(უახლო ესირკინიგზის სადგ.) 25 *კმ*. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა-ინტერნატი ჯავაში.

**ბახუტაშვილ-შულგინა** ოლღა ალექსანდრეს ასული (13. II. 1879, ქუთაისი, — 28. V. 1950, თბილისი), მომღერალი (სოპრანო). საქ. სსრ სახ. არტისტი (1941), თბილ. სახელმწ. კონსერვატორიის პროფესორი (1921-იდან). ვოკალის ხელოვნებას ეუფლებოდა ე. რიადნოვთან. მისი დებიუტი შედგა თბილ. საოპერო სცენაზე (29. XII. 1901). წლების მანძილზე მოღვაწეობდა მოსკოვში (1902-იდან), კიევში (1904–1906), ოდესაში (1906–1910), 1917–27 კი კვლავ თბილ. საოპერო სცენაზეა. ბ. იყო ეთერისა (ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი“) და გულჩინას (არაყიშვილის „შოთა რუსთაველი“) პირველი შემსრულებელი. თბილ. საოპერო თეატრის სცენაზე შეასრულა სოპრანოს მრავალი პარტია: ტატიანა, ლიზა, იოლანტა, მარია (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი“, „პიკის ქალი“, „იოლანტა“, „მაზეპა“), თამარი (რუბინშტეინის „დემონი“), აიდა (ვერდის „აიდა“), ბატერფლაი (პუჩინის „ჩიო-ჩიო-სანი“) და მრავალი სხვა. ბ. პირველი ქართვ. მომღერალი ქალია, რ-საც მიენიჭა საქ. სსრ სახ. არტისტის წოდება. იგი ერთ-ერთი პირველი ქართვ. პროფესორია ვოკალის დარგში. მისი მოწაფეები (ე. სოხაძე, ნ. ცომაია, პ. ამირანაშვილი, მ. ნაკაშიძე, გ. გოგიჩაძე, მ. ყვარელაშვილი, ლ. გოცირიძე, პ. თომაძე და სხვ.) წარმატებით მოღვაწეობდნენ საოპერო თეატრებსა და ესტრადაზე. ავტორია სამეცნ.-მეთოდური ხასიათის შრომებისა: „ვოკალური პედაგოგიკის ცდა. ბგერის დასაყენებელი საყოველდღეო სავარჯიშოების კრებული“, „კადენციები და ჰელიზმები“ (1940), „ვოკალიზები მაღალი ხმისათვის ქართულ ხალხურ თემებზე“ (1942). *მ. გედევანიშვილი.*

**ბახფანდაგი,** მთა კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მდ. ჯომაგის (დიდი ლიახვის მარჯვ. შენაკადი) სათავეში. სიმაღლე 3037 *მ*. აგებულია ზედაიურული მერგელოვანი თიხაფიქლებით. შემოსილია სუბალპ. და ალპ. ბალახეულობით.

**ბახფანდაგი,** უღელტეხილი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე (ჯავის რ-ნისა და ჩრდ. ოსეთის ასსრ საზღვარზე). სიმაღლე 2925 *მ*. აკავშირებს ჯომაგის (დიდი ლიახვის შენაკადი) ხეობას არდონის (მდ. თერგის შენაკადი) ხეობასთან.

**ბახში** (თურქმ. — ბაღში, ყაზ. — ბაქსი), პროფესიონალი მთქმელი და შემსრულებელი შუა აზიის თურქულენოვან ხალხებში. ბ. დუთარის თანხლებით ასრულებს ხალხურ და ლიტ. დესთანებს (იხ. *დასთანი*). ბ. ნიშნავს აგრეთვე გრძნეულ მკურნალს, შამანს; ძველად უწოდებდნენ წერა-კითხვის მცოდნე, განსწავლულ კაცსაც.

**ბახჩალარი,** სოფელი დმანისის რ-ნში (კიროვისის სოფსაბჭო), მდ. გეტის (მდ. მაშავერის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 1180 *მ*, დმანისიდან 17 *კმ*. კიროვისის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. საჯაში (4 *კმ*). XI ს. ეკლესია.

**ბახჩივანჯი** გრიგოლ იაკობის ძე [7 (20). II. 1909, სტანიცა ბრინკოვსკაია, ახლანდ. კრასნოდარის მხარე, — 27. III. 1943, სვერდლოვსკის მახლობლად], საბჭ. მფრინავი-გამომცდელი, კაპიტანი. საბჭოთა კავშირის გმირი (1973, სიკვდილის შემდეგ), სკკპ წევრი 1932-იდან. 1931-იდან საბჭ. არმიაში იყო, დაამთავრა ტექ. (1933) და საფრენოსნო (1934) სამხ. სასწავლებლები. მუშაობდა სამხ.-საჰაერო ძალთა სამეცნ.-კვლ. ინ-ტში მფრინავ-გამომცდელად. სამამულო ომის დასაწყისში, მოსკ. დაცვის დროს, განახორციელა 65 საბრძოლო გაფრენა და ჩამოაგდო მტრის 5 თვითმფრინავი (ომის პერიოდში სულ ჩამოაგდო 10 თვითმფრინავი). 1942 ფრონტიდან გაიწვიეს ვ. ბოლხოვიტინოვის კონსტრ. რეაქტიული თვითმფრინავის გამოსაცდელად. 1942 წლის 15 მაისს პირველმა წარმატებით იფრინა რეაქტიული თვითმფრინავით „ბი-1“ (დაიღუპა ერთ-ერთი საცდელი ფრენის დროს), დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით.

**ბახჩისარაი** (თურქ. — ბაღჩანი სასახლე), ქალაქი უკრ. სსრ ყირიმის ოლქში, ბახჩისარაის რ-ნის ცენტრი, მდ. ჩურუქსუს (კაჩის შენაკადი) ხეობაში, სიმფეროპოლ — სევასტოპოლის გზატკეცილზე. რკინიგზის სადგური. 20 ათ. მცხ. (1974). ეთერზეთების, ღვინის, წვენექსტრაქტის, საკონსერვო, რძის, ცემენტის, რკინაბეტონის ნაკეთობათა, ხის დასამუშავებელი ქ-ნები. სართავი ფ-კა, სამშენებლო ტექნიკუმი. ბ. დააარსა მენგლი გირეი-ხანმა XVI ს. დასაწყისში. რუსეთთან შეერთებამდე (1783) ყირიმის სახანოს სატახტო ქალაქი იყო. 1681 ბ-ში დაიდო ბახჩისარაის საზავო ხელშეკრულება რუსეთსა და ოსმალეთს შორის. ბ-ს არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: ხანის ყოფ. სასახლის ანსამბლი (XVI ს., ხანძრის შემდეგ ხელმეორედ აშენდა 1787, შემდეგში ბევრჯერ განაახლეს. ამჟამად ისტ.-არქეოლ. მუზეუმია) ე. წ. „დესპანთა კარით“ (ალევიზ ფრიაზინ ახალის ნამუშევარი), მრავალი მავზოლეუმი და მედრესე (XIV—XVIII სს.). ჩვენამდე მოაღწია „ცრემლების შადრევანმა“ (1764, ოსტატი ომერი). ბ-ს მიდამოებში შემორ-

ჩენილია შუა საუკ. გამოქვაბული ქალაქ-სიმაგრის ჩუფუთ-კალეს ნანგრევები.

**ბაჯალის ქედი,** ქედი რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში, მდ-ების ამურისა და ამგუნის შუამდინარეთში. სიგრძე 220 *კმ*, სიმაღლე 2640 *მ*-მდე. აგებულია პერმული ფიქლებითა და ქვიშაქვებით, ცარცული ანდეზიტ-ბაზალტებით, აგრეთვე გრანიტებითა და გაბროდიორიტებით. თხემურ ნაწილში განვითარებულია უმთავრესად რელიეფის ალპური ფორმები და ბუჩქნარ-მღიერებიანი ტუნდრა, კალთებზე — ტაიგა (სოჭი, ნაძვი), მთისწინეთში — ლარიქსის ტყეები.

**ბაჯი,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ღადიშის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. რიონის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 620 *მ*, ამბროლაურიდან 22 *კმ*. ღადიშის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ღადიშში (2 *კმ*).

**ბაჯიგათა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ვანელის სოფსაბჭო), გუდისის ქედის დას. კალთაზე, მდ. თლიის (დიდი ლიახვის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1880 *მ*, ჯავიდან 20 *კმ*. ვანელის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი ჯავაში.

**ბაჯითი,** სოფელი საჩხერის რ-ნში (სარეკის სოფსაბჭო), რაჭის ქედის სამხრ. შტოქედის დაბოლოებაზე, საჩხერის ქვაბულის დას. კიდეზე, მდ. ჯრუჭულის (მდ. ყვირილის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 640 *მ*, საჩხერიდან 5 *კმ*. კოლ-ბა „წითელი ვარსკვლავი" (მევენახეობა, მეაბრეშუმეობა, მებოსტნეობა). ბ-ში აღმოჩენილია მარმარილოს საბადოები. რვაწლ. სკოლა. შუა საუკ. ეკლესია.

**ბაჯიხევი,** სოფელი ონის რ-ნში (ცხმორის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ჭილორისღელის (ჯეჯორის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1320 *მ*, ონიდან 18 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ცხმორში (5 *კმ*). კლუბი, ბ-კა.

**ბაჯოხარაჯი,** მსუბუქი ხარკი. სეფიანთა ირანში დაკავშირებული იყო პატრონყმურ ურთიერთობასთან. ფეოდ. სამთავროთა მფლობელებს, რ-ებიც ცნობდნენ სეფიანი შაჰების უზენაესობას, მაგრამ ჩვეულებრივი მოხელეებისაგან განსხვავებით გარკვეული ტერიტ. ეჭირათ სამკვიდროდ, ბ-ის გამოღება და სალაშქრო მოვალეობა ეკისრებოდათ. XVI ს. I მეოთხედში ქართვ. მეფე-მთავრები შაჰ-ისმაილ I-ის სასარგებლოდ იხდიდნენ ბ-ს; XVI ს. უკანასკნელ მეოთხედში კახთა მეფე ალექსანდრე უხდიდა ოსმალებსა და ირანს. ბ. განსხვავდებოდა ხარკის მძიმე ფორმების „ხარაჯასა" და „მალ-მალუჯათისაგან", რ-ებიც ქვეყნის აღწერას გულისხმობდა, და საშუალო თუ გარდამავალი ადგილი ეკავა „საურსა" და „მალ-მალუჯათს" შორის.

*ლიტ.*: გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი ვ., ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბ., 1958, გვ. 242, 254—257, 261—264, 268. *დ. კაციტაძე.*

**ბაჰა ალ-დინ ზუჰაირი** (1186, მექა, — 1258, კაირო), არაბი პოეტი. ცხოვრობდა ეგვიპტეში. იყო აიუბიდთა დინასტიის სულთნის ალ-სალიჰის ვაზირი და დაახლოებული პირი. სულთნის გარდაცვალების შემდეგ (1248) ერთხანს სირიაში ცხოვრობდა. გარდაიცვალა სიღარიბესა და მარტოობაში. მისი ლექსების დივანი (არაერთხელ გამოიცა კაიროსა და სირიაში, ინგლ. ითარგმნა 1876) ძირითადად სატრფიალო ლირიკას შეიცავს; გამოირჩევა ემოციურობით, უშუალობით, ლექსის მუსიკალობით. პოეტი ხმარობს ეფექტურ რითმებსა და ოსტატურ მეტაფორებს, თავს არიდებს რიტორიკული ფიგურების სიჭარბეს, რაც მისი დროის პოეზიას ახასიათებდა; მიმართავს დიალექტიზმებს.

**ბაჰავალპური,** ქალაქი პაკისტანში, მდ. სატლეჯზე, პენჯაბის პროვინციაში. 147 ათ. მცხ. (1969, შეფასება). სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო, ბრინჯსაწმენდი, ზეთსახდელი, საფქვავი მრეწვ., ლითონისა და თიხის ნაკეთობათა დამზადება. სავაჭრო ცენტრი (ხორბალი და სხვ. მარცვლეული, ბამბა).

**ბაჰამელები,** *ბაჰამის კუნძულების* მოსახლეობა. რაოდ. 190 ათ. კაცი (1975, შეფასება), 85% ზანგი და მულატია. ბ-ის წინაპრები, რ-ებიც აფრ. სხვადასხვა ტომს განეკუთვნებოდნენ, XVII ს. და XIX ს. დასაწყისში აქ ინგლ. კოლონიზატორებმა ჩამოიყვანეს; ცხოვრობენ ინგლისელებიც (ძირითადად XVII—XVIII სს-ში გადმოსახლებულთა შთამომავლები), ბერძნები (გადმოსახლდნენ კუნძულებზე ზღვის ღრუბლის მოპოვებასთან დაკავშირებით) და სხვ. ენა — ინგლისური. უმეტესად გავრცელებულია ანგლიკანური, ბაპტისტური, კათოლიკური, მართლმადიდებლური სარწმუნოება.

**ბაჰამის კუნძულები,** ბ ა ჰ ა მ ი ს კ უ ნ ძ უ ლ ე ბ ი ს თ ა ნ ა მ ე გ ო ბ რ ო ბ ა (The Commonwealth of the Bahamas), სახელმწიფო ვესტინდოეთში, შედის *ერთა თანამეგობრობაში*. სულ 700-მდე კუნძულია, რ-თაგან უდიდესია: ანდროსი, დიდი აბაკო, დიდი ინაგუა, დიდი ბაჰამა. ბ. კ-ის ერთ-ერთი კუნძული — უოტლინგი (სან-სალვადორი) — ახალი ქვეყნის პირველი მიწაა, რ-იც 1492 წ. 12 ოქტ. აღმოაჩინა ქ. კოლუმბმა. ბ. კ-ის ფართ. 11,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 190 ათ. კაცი (1975, შეფასება). ცხოვრობენ ბაჰამელები, მ. შ. 85% ზანგი და მულატია. დედაქალაქი — ნასო. ოფიც. ენა — ინგლისური. უმეტესად გავრცელებულია ანგლიკანური, ბაპტისტური და კათოლიკური სარწმუნოება. ეროვნ. დღესასწაული — 10 ივლ. — დამოუკიდებლობის დღე (1973). ფულის ერთეულია ბაჰამური დოლარი, უდრის აშშ-ის 1 დოლარს.

საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ორპალატიან პარლამენტს: სენატს და კრების პალატას. სახელმწიფოს მეთაურია დიდი ბრიტ. მეფე (დედოფალი), ბ. კ-ზე მისი წარმომადგენელია გენერალ-გუბერნატორი. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მთავრობას.

ბ. კ-ს ქმნის წყალქვეშა ბრტყელი მაღლობების კიდეზე აღმართული უმთავრესად მარჯნის კირქვებით აგებული მთები. კუნძულების ზედაპირი ვაკეა, სიმაღლე 60 *მ*-მდე. გავრცელებულია რელიეფის კარსტული ფორმები. ჰავა ტროპ., პასატური. წვიმების სეზონი — მაისიდან ოქტ-მდე. ნალექები 1100—1600 *მმ* წელიწადში. ხშირია გრიგალები. მდ-ები თითქმის არ არის. ბევრია მლაშე ტბა. ნიადაგსაფარი (ყავისფერ-წითელი ლატერიტიზებული ნიადაგი) არ არის მთლიანი. ჭარბობს ეკლიანი მარადმწვანე ბუჩქნარის რაყები. დიდი ფართობი უჭირავს ფიჭვნარს. კ. ანდროსზე და კ. დიდ აბაკოზე ფოთოლმცვივანი და მარადმწვანე ტროპ. ტყეებია, სანაპიროზე — ქოქოსის პალმის კორომები.

1629-იდან ბ. კ-ს დიდი ბრიტანეთი ეპატრონებოდა. 1969 ეროვნ.-განმათ. ბრძოლის გაძლიერებამ აიძულა ინგლისი ბ. კ-თვის საშინაო თვითმმართველობა მიეცა. 1973 წ. 10 ივლისიდან ბ. კ. დამოუკიდებელი სახელმწიფოა.

ბ. კ. ეკონომიკურად ჩამორჩენილი ქვეყანაა. სას.-სამ. სავარგულებს უჭირავს მხოლოდ 16 ათ. *ჰა*, აქედან 1,4 ათ. *ჰა* — საძოვრებს. მოჰყავთ ხილი (ფორთოხალი, ანანასი, ბანანი), უმთავრესად შიგა მოხმარებისათვის, აგრეთვე ბოსტნეული (პომიდორი, კიტრი) — საექსპორტოდ (გააქვთ ძირითადად აშშ-სა და კანადაში). მისდევენ მეცხოველეობას. საზღვაო რეწვა, ხე-ტყის დამზადება.

მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. არის კვების და ცემენტის მრეწვ. საწარმოები, ნავთობგადასამუშ. ქ-ნა. ელსადგურების დადგმული სიმძლავრე 119,5 ათ. *კვტ* (1972). ასფალტმოსხმული გზები მხოლოდ ნიუ-პროვიდენსის, ელიუთერის, დიდი ბაჰამის, კეტისა და ლონგ-აილენდის კ-ებზეა. 1973 ბ. კ-ზე იყო 36 ათ. მსუბუქი ავტომანქანა, 6,8 ათ. სატვირთო მანქანა და ავტობუსი, 55 აეროდრომი და ასაფრენ-დასაფრენი ზოლი. ბ. კ. ტურიზმის ერთ-ერთი საერთაშ. ცენტრია. 1973 ქვეყანა დაათვალიერა 1520 ათ. უცხოელმა ტურისტმა. შემოსავალი ტურიზმიდან დაახლ. 300 მლნ. ბაჰამურ დოლარს უდრის. 1973 ექსპორტმა შეადგინა 418,4 მლნ. ბაჰამური დოლ. (მინერ. სათბობი, ქიმ. საქონელი), იმპორტმა — 378,8 მლნ. (მოწყობილობა და სატრანსპ. საშუალებანი, მზა ნაწარმი, მინერ. სათბობი). ბ. კ-



ის მთავარი სავაჭრო პარტნიორები არიან აშშ, დიდი ბრიტანეთი, კანადა, იტალია.

**ბაჰარი** მუჰამად თაკი მალიქ ალ-შუარა (10. XII. 1886, ქ. მეშჰედი, — 21. IV. 1951, თეირანი), ირანელი პოეტი, მეცნიერი, ჟურნალისტი და საზ. მოღვაწე. 18 წლისას მიეკუთვნა გარდაცვლილი მამის, ცნობილი პოეტის ქაზემ საბურის ტიტული — მალიქ ალ-შუარა („პოეტთა მეფე"), რ-იც შუა საუკუნეებიდან მოყოლებული ენიჭებოდა საუკეთესო პოეტებს. ბ. ირანის 1905—11 რევ. აქტ. მონაწილე გახდა; უაღრესად ნაზი ლექსების ოსტატი მებრძოლ პუბლიცისტად იქცა. წლების მანძილზე გამოსცემდა გაზეთებს „ხორასანი", „ნოუბაჰარი" და „თაზე ბაჰარი", რ-თა ფურცლებზე ილაშქრებდა იმპერიალ. სახელმწიფოების კოლონ. პოლიტიკის წინააღმდეგ. აღწერდა ირან. ხალხის ტანჯვას. ასეთივე სულისკვეთებით იყო გამსჭვალული მისი ლექსები და სიმღერები („ირანის მწუხრი შეცვალოს დღემ", „მერიქიფის წიგნი", „რწყილის ბალადა"). რევ. დამარცხების შემდეგ (1911) შექმნილი ლექსები პესიმისტურია („დაბნეული გზები", „სიმღერა დემავენდის შესახებ"). 1918 დააარსა გაზეთი „დანეშქადე" და სათავეში ჩაუდგა მოძრაობას სპარს. სალიტ. ენისა და სტილის განახლებისთვის. განაგრძობდა ანტიმონარქისტული, რეაქციის საწინააღმდეგო პატრიოტული ლექსების წერას, რისთვისაც 1932 დააპატიმრეს და გადაასახლეს ისპაანში. აქ შექმნილ პოეტურ ნაწარმოებთაგან გამოირჩევა ლექსი „ბულბული". 1935-იდან იყო თეირანის უნ-ტის პროფესორი. ეწეოდა მეცნ. კვლევა-ძიებას. გამოაქვეყნა სამტომიანი ნაშრომი„ სტილისტიკა" (1942). ბ. იყო ირან-სსრკ-ის კულტ. ურთიერთობის საზ-ბის წევრი (1943-იდან); განაგებდა ამ საზ-ბის ლიტერატურულ კომისიას. დააარსა და თავმჯდომარეობდა „მშვიდობის მომხრეთა ირანის საზ-ბას" (1950-იდან).

**ბაჰრეინი,** სახელმწიფო ბაჰრეინი, სახელმწიფო აზიაში, ბაჰრეინის კ-ებზე, სპარსეთის ყურეში. ფართ. 598,3 *კმ*². მოსახლ. 239 ათ. კაცი (1975, შეფასება), უმთავრესად არაბები (დაახლ. 85%), ცხოვრობს აგრეთვე ირანიდან, ინდოეთიდან, პაკისტანიდან, ომანიდან და მასკატიდან ჩამოსახლებული ხალხი. მოსახლ. 80%-ზე მეტი ქალაქში ცხოვრობს. დედაქალაქი—მანამა (148 ათ. მცხ., 1975). ოფიც. ენა—არაბ., რელიგია—უმთავრესად მუსლიმანური. ეროვნ. დღესასწაული — 16 დეკ.—ეროვნული დღე (1971). ფულის ერთეულია ბაჰრეინული დინარი. 1,142 დინარი=1 გირვ. სტერლინგს.




ბ-ის შემადგენლობაში შედის კონტინენტური და მარჯნის კ-ების ჯგუფი (20-ზე მეტი). შედარებით დიდი კუნძულებია: ბაჰრეინი, მუჰარაკი, სითრა, უმ-ნასანი, ჰავარი. ზედაპირი დაბლობია (135 *მ*-მდე), აგებულია უმთავრესად კირქვებით. ჰავა გარდამავალია ტროპიკულიდან სუბტროპიკულისაკენ. იანვ. საშ. ტემპ-რა 16°C, ივლ.-აგვ. 37°C. ნალექები დაახლ. 90 *მმ* წელიწადში. ჭარბობს ტროპ. უდაბნოს ლანდშაფტები.

ბ-ის შესახებ პირველი ცნობები ძვ. წ. მესამე ათასწლეულს განეკუთვნება. ახ. წ. დასაწყისში ბ. არაბ. სამთავრო იყო. IV—VI სს-ში შედიოდა სასანიანთა სახელმწიფოში, შემდეგ—არაბთა სახალიფოში. IX ს. ბოლოს ბ-ში გაბატონდნენ *კარმატები*, რ-ებმაც იგი X—XI სს-ში თავისი სახელმწიფოს ცენტრად აქციეს. XIII ს. შუა წლებში ბ-მა ხანმოკლე დამოუკიდებლობა მოიპოვა. შემდეგ შეიერთა ჰორმუზის სამირომ. 1521—1602 ბ-ს განაგებდნენ პორტუგალიელები, რ-ებიც XVII ს. დამდეგს განდევნა ირანის ჯარმა *ალავერდიხანის* (უნდილაძის) მეთაურობით, რის შედეგად ბ. სეფიანთა ირანის გამგებლობაში მოექცა. 1783 ალ-ხალიფას საგვარეულოს არაბმა შეიხებმა ბ. დამოუკიდებელ სამთავროდ გამოაცხადეს. 1871 ბ-ზე დაწესდა დიდი ბრიტანეთის პროტექტორატი. ბ. ფაქტობრივად კოლონიად იქცა. I მსოფლიო ომის წლებში ბ-ში შეიქმნა ბრიტანეთის დიდი სამხ. ბაზა. ირანის მთავრობა ბ-ს უკანონოდ მიტაცებულ ირანის ტერიტორიად მიიჩნევდა. 20-იანი წწ. დასასრულს ბ-ში ამერ. ნავთობის მონოპოლიებმა მოიკიდა ფეხი. II მსოფლიო ომის შემდეგ ბ-ში გაძლიერდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. ინგლისმა ანტიიმპერიალ. გამოსვლების ჩასახშობად გამოიყენა ჯარები. 1970 იანვ. ბ-ში პირველად შეიქმნა ადგილ. მთავრობა — სახელმწიფო საბჭო 12 მინისტრის შემადგენლობით. დიდი ბრიტანეთისა და ირანის მთავრობის თხოვნით გაეროს გენ. მდივანმა 1970 გაზაფხულზე ბ-ში გაგზავნა საგანგებო მისია, რათა გაერკვია მოსახლეობის დამოკიდებულება ქვეყნის მომავალი სტატუსისადმი. რეფერენდუმზე (1970 აპრ.) მოსახლეობის უმრავლესობამ ბ-თვის დამოუკიდებლობის მინიჭებას დაუჭირა მხარი. 1970 წ. 11 მაისს რეფერენდუმის შედეგები მოიწონა გაეროს უშიშროების საბჭომ. 1971 წ. 14 აგვ. სამთავროს მმართველმა შეიხ ისა ბენ სალმან ალ-ხალიფამ გამოაცხადა ბ-ის დამოუკიდებლობა. 1971 წ. 18 აგვ. ბ. ცნო საბჭ. კავშირმა. 1971 წ. 11 სექტ. ბ. მიიღეს არაბ. სახელმწიფოთა ლიგაში, ხოლო 1971 წ. 21 სექტ. — გაეროში.

ბ. ეკონომიკურად ჩამორჩენილი, უცხოეთის კაპიტალზე დამოკიდებული ქვეყანაა. მისი მთავარი სიმდიდრეა ნავთობი, რ-ის სავარაუდო მარაგი 86 მლნ. *ტ* უდრის (1972). კ. ბაჰრეინის ცენტრ. ნაწილში (ჯებელ-დუხანის რ-ნი) განლაგებულია დიდი საბადოები, რ-თაც ექსპლუატაციას უწევს ამერ. „ბაჰრეინ პეტროლეუმი". მოპოვებული ნავთობი (3,2 მლნ. *ტ*, 1974) და საუდის არაბ. ნავთობის ნაწილი ნავთობსადენით გადაეცემა კ. ბაჰრეინის აღმ. ნაწილში ნავთობგადასამუშ. ქ-ნას (სიმძლავრე 15 მლნ. *ტ*-მდე წელიწადში). მრეწვ. სხვა სახეები უმთავრესად კუსტ.-ხელოსნურია. არის რამდენიმე საფაბრიკო-საქარხნო საწარმო. 1971 მაისში კ. სითრაზე მწყობრში ჩადგა ალუმინის ქ-ნა (სიმძლავრე დაახლ. 120 ათ. *ტ* წელიწადში). აგებენ პატარა გემებს. სამრეწვ. და კუსტ.-ხელოსნური წარმოების მთავარი ცენტრებია მანამა, მუჰარაკი, ჰიდი. გლეხების უმეტესობა უმიწაწყლოა და მიწას იჯარით იღებს. მუშავდება ტერიტ. 8% (ოაზისებში). მიწათმოქმედების მთავარი დარგებია მებაღეობა (ფინიკის პალმა, ციტრუსები, ბანანი, მანგო, ლეღვი, ვაზი) და მებოსტნეობა (ბატატი, პომიდორი, ბადრიჯანი, ხახვი და სხვ.). მარცვლეულის ნათესები მცირეა. მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, აქლემი, სახედარი) დამხმარე დარგია. განვითარებულია თევზჭერა. არის მარგალიტის სარეწი (იაპონიაში ხელოვნური მარგალიტის დამზადებამდე ბ. მსოფლიო ბაზარზე მარგალიტის მთავარი მიმწოდებელი იყო). საავტ. გზების სიგრძე დაახლ. 200 *კმ*. მთავარი საზღვ. ნავსადგურებია: მანამა, სითრა, სულმანი. კ. მუჰარაკზე არის საერთაშ. მნიშვნელობის აეროდრომი. ბ. ინგლ. და ამერ. საქონლის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სატრანზიტო ცენტრია აღმ. არაბეთში. შეაქვთ (დიდი ბრიტანეთიდან, იაპონიიდან, აშშ-იდან, ინდოეთიდან და გფრ-იდან) სურსათი, ფართო მოხმარების საგნები, ავტომანქანები და სხვ. გააქვთ ნავთობპროდუქტები (ამერ. მონოპოლიებს), მარგალიტი, ფინიკი.

ბ-ში პირველი სახელმწ. საერო სკოლა გაიხსნა 1919 კ. მუჰარაკზე. მოსახლეობის ძირითადი მასა (90%) წერა-კითხვის უცოდინარია. სკოლებში ქალ-ვაჟთა განცალკევებული სწავლებაა (1957-იდან — უფასო). მეცადინეობა მიმდინარეობს ინგლ. პროგრამებისა და სახელმძღვანელოების მიხედვით. განათლების თანამედროვე სისტემის საფეხურებია: ექვსწლიანი დაწყ. სკოლა, ორწლიანი საშუალედო და სამწლიანი საშ. სკოლა, რ-ებსაც ახლავს ზოგადსაგანმან. და პროფ. განყოფილებები. დაწყ. სკოლის ბაზაზე მუშაობენ ოთხწლიანი პროფსკოლები და პედ. კურსები, რ-ებიც ამზადებენ დაწყ. სკოლის მასწავლებლებს. უმაღლესი სასწავლებლები ბ-ში არ არის.

*ლიტ.*: Бодянский В. Л., Лазарев М. С., Южная и восточная Аравия, წგ.: Новейшая история арабских стран, М., 1968; Бодянский В., Герасимов О., Медведко Л., Княжества Персидского залива, М., 1970.

**ბაჰრ-ელ-ღაზალი,** მდინარე სუდანში. თეთრი ნილოსის მარცხ. შენაკადი. იხ. *ელ-ღაზალი*.

**ბგარდვანი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ჯირხვის სოფსაბჭო), მდ.ხიფსთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 160 *მ*, გუდაუთიდან 13 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა.

**ბგერა,** ფართო გაგებით, დრეკადი გარემოს ნაწილაკების რხევითი მოძრაობა, რ-იც ტალღებად ვრცელდება აირისებრ, თხევად და მყარ გარემოში ვიწრო გაგებით, ადამიანისა და ცხოველების სმენის ორგანოს მიერ სუბიექტურად აღქმული მოვლენა (იხ. *სმენის ორგანო*; *ხმოვანი ბგერა*?). ბ-ის ფიზ. ცნება არ შემოიფარგლება ადამიანის სმენადობის შესაბამისი სიხშირის ბგერით. ადამიანი შეიგრძნობს 16-იდან 20 000 *ჰც*-მდე სიხშირის ბ-ს. 16 *ჰც*-ზე დაბალი სიხშირის ბ-ს *ინფრაბგერა* ეწოდება, 20 000 *ჰც*-ზე მაღალი სიხშირისას — *ულტრაბგერა* ყველაზე მაღალი სიხშირის დრეკადი ტალღები $10^9$-იდან $10^{12}$ — $10^{13}$ *ჰც*-მდე დიაპაზონში განეკუთვნება *ჰიპერბგერებს*. მათი სიხშირის დიაპაზონი ზემოდან შემოიფარგლება გარემოს ატომური და მოლეკულური აღნაგობის მახასიათებელი ფიზ. ფაქტორებით. ინფრაბგერის სიხშირე ქვემოდან პრაქტიკულად არაა შემოფარგლული — ბუნებაში გვხვდება ჰერცის ნაწილები და მეასედი სიხშირის ინფრაბგერა.

ბგერის მნიშვნელოვანი მახასიათებელია მისი სპექტრი (იხ. *ბგერის სპექტრი*). ბგერითი რხევების ენერგეტ. მახასიათებელია ამპლიტუდაზე დამოკიდებული *ბგერის ინტენსივობა*. მასთან დაკავშირებული სუბიექტური მახასიათებელია ბ-ის ხმამაღლობა, რ-იც რხევის სიხშირეზეც არის დამოკიდებული.

ბ-ის წ ყ ა რ ო შეიძლება იყოს ნებისმიერი მოვლენა, რ-იც იწვევს წნევის ან მექან. ძაბვის ადგილ. ცვლილებას. ბ-ის წყაროა მყარი სხეულების რხევა (მაგ., ხმამაღლამოლაპარაკის დიფუზორი, ტელეფონის მემბრანა, სიმი; ულტრაბგერის სიხშირის დიაპაზონში — პიეზოელექტრული ან მაგნიტოსტრიქციული მასალებისაგან დამზადებული ფირფიტები და ღეროები); ბ-ის წყარო შეიძლება იყოს თვით გარემოს შემოსაზღვრული მოცულობის რხევა (მაგ., ორგანის მილებში, სასულე საკრავებში, სასტვენში და სხვ.). რთული რხევადი სისტემაა ადამიანისა და ცხოველების მბგერავი აპარატი.

ბუნებაში ბ. აღიძვრება მყარ სხეულზე ჰაერის ნაკადის გარსდენის დროს მასზე გრიგალების წარმოშობისა და მოწყვეტის შედეგად. დაბალი და ინფრადაბალი სიხშირის ბ. წარმოიშობა აფეთქებისა და ნგრევის დროს.

ბ-ის მ ი მ ღ ე ბ ს იყენებენ ბგერითი ენერგიის აღქმისა და მისი სხვა ფორმებად გარდაქმნისათვის. კერძოდ, ბ-ის მიმღებია ადამიანისა და ცხოველების სმენის აპარატი. ტექნიკაში ბ-ის მიმღებად ძირითადად იყენებენ ელექტროაკუსტიკურ გარდამქმნელებს: მიკროფონს — ჰაერში, ჰიდროფონს — წყალში და გეოფონს — დედამიწის ქერქში.

ბ გ ე რ ი თ ი ტ ა ლ ღ ი ს გ ა ვ რ ც ე ლ ე ბ ა ხასიათდება *ბგერის სიჩქარით.* მშრალ ჰაერში 0°C ტემპ-რაზე ბ-ის სიჩქარეა 331 *მ/წმ*, მტკნარ წყალში 17°C-ზე — 1430 *მ/წმ*. ლითონების უმრავლესობისათვის სიგრძივი ტალღის სიჩქარე იცვლება 4000—7000 *მ/წმ* ფარგლებში, განივი ტალღისა — 2000—3500 *მ/წმ* ფარგლებში.

დიდი ამპლიტუდის ტალღების გავრცელების შემთხვევაში შეკუმშვის ფაზა უფრო სწრაფად ვრცელდება, ვიდრე გაფართოებისა. ამის შედეგად ტალღის სინუსოიდური ფორმა მახინჯდება და ბგერითი ტალღა თანდათანობით გარდაიქმნება დარტყმით ტალღად. ხშირ შემთხვევაში ადგილი აქვს ბგერის *დისპერსიას.* ბგერითი ტალღების, ისე როგორც სხვა ტიპის ტალღების გავრცელებისას ჩნდება ინტერფერენციისა და დიფრაქციის მოვლენები.

გარკვეული მიმართულებით გავრცელებისას ტალღა თანდათანობით მიილევა, ე. ი. მცირდება მისი ამპლიტუდა და ინტენსივობა. მილევა განპირობებულია მრავალი ფაქტორით, რ-ებიც შეიძლება ორ დიდ ჯგუფად დაიყოს. პირველი ჯგუფის ფაქტორები დაკავშირებულია გარემოში ბგერის გავრცელების კანონებთან, მეორე ჯგუფის ფაქტორები კი განსაზღვრავს ნივთიერებაში ბგერის ენერგიის სხვა ფორმებად (ძირითადად სითბურად) შეუქცევი გარდაქმნის პროცესს, ე. ი. *ბგერის შთანთქმას.*

ბ. უძველესი დროიდან კავშირისა და სიგნალიზაციის საშუალებაა. მისი მახასიათებლების შესწავლა საშუალებას იძლევა შეიქმნას ინფორმაციის გადაცემის უფრო სრულყოფილი სისტემები. ბ-ის ტალღები პრაქტიკულად სიგნალის ერთადერთი სახეა, რ-იც ვრცელდება წყალში და ემსახურება წყალქვეშა კავშირს, ნავიგაციას, ლოკაციას (იხ. *ჰიდროაკუსტიკა*). დაბალი სიხშირის ბ. დედამიწის ქერქის შესწავლის იარაღია. ულტრაბგერების პრაქტიკულმა გამოყენებამ შექმნა თანამედროვე ტექნიკის დარგი — უ ლ ტ რ ა ბ გ ე რ ი თ ი ტ ე ქ ნ ი კ ა. ულტრაბგერას იყენებენ როგორც საკონტროლო-საზომი მიზნებისათვის (კერძოდ, დეფექტოსკოპიაში), ისე ნივთიერებაზე აქტ. ზემოქმედებისათვის (ულტრაბგერითი გასუფთავება, მექან. დამუშავება, შედუღება და სხვ.). მაღალი სიხშირის ბ., ანუ ჰიპერბგერა, მყარი სხეულის ფიზიკაში კვლევის განსაკუთრებული საშუალებაა.

*ლიტ.*: Красильников В. А., Звуковые и ультразвуковые волны в воздухе, воде и твердых телах, 3 изд., М., 1960; Розенберг Л. Д., Рассказ о неслышимом звуке, М., 1961; Стретт Дж. (лорд Рэлей), Теория звука, пер. с англ., 2 изд., т. 1—2, М., 1955.

**ბგერათამრთმევი,** იგივეა, რაც *ადაპტერი.*

**ბგერათა რიგი,** ბ გ ე რ ა თ ა მ წ კ რ ი ვ ი, ერთმანეთთან დაკავშირებული, სიმაღლის მიხედვით დალაგებული მუს. ბგერების თანამიმდევრობა. მუს. სისტემის რთული ბგერათა რიგი მოიცავს 88 განსხვავებულ ბგერას. მათი რხევა წამში (უდაბლესი ბგერიდან უმაღლეს ბგერამდე) 16-იდან 4176-მდე აღწევს. ეს ის ბგერებია, რ-თა მოსმენა შეუძლია ადამიანის ყურს. მუს. სისტემის ბგერათა რიგში გამოყოფენ 7 ძირითად საფეხურს, ესენია: დო, რე, მი, ფა, სოლ, ლა, სი.

**ბგერათა სისტემა,** მ უ ს ი კ ა ლ უ რ ი ს ი ს ტ ე მ ა, მუსიკალური ბგერების ორგანიზაცია სიმაღლის მიხედვით. ყველა მუს. სისტემაში ბგერათა რაოდენობა შემოიფარგლება ერთი ოქტავის ბგერათა ინტერვალური შეფარდებით და მათი დიაპაზონით.

არსებობს მუს. სისტემის სხვადასხვა სახეობა: ტეტრაქორდი, პენტატონიკა, ჰეპტატონიკა და ა. შ. თანამედროვე სამუსიკო პრაქტიკაში გამოიყენება 12-ბგერიანი (ოქტავაში შემავალი 12 ნახევარტონი) სისტემა. ყველა მუს. სისტემაში არსებობს განსხვავებული კილოები.

ქართ. მუსიკისათვის ყველაზე მეტად დამახასიათებელია მიქსოლიდიური და ეოლიური, ასევე დორიული და ფრიგიული კილო. ფრიგიული კილოს სახეცვლას ვხვდებით ფშაურ სასიმღერო ფოლკლორში. *მ. ველევანიშვილი.*

**ბგერათაღწარმოება,** ბგერათგადამცემ სისტემებში მიღებული ელექტრული დენისა და მექან. რხევების ბგერად გარდაქმნა. ბ. ელექტროაკუსტიკის ნაწილია. ბ. ხდება ელექტრული გადაცემისა და ბგერის გაძლიერებისას (მაგ., ტელეფონით ლაპარაკის, რადიომიმღების მუშაობის, ხმოვანი კინოფილმის დემონსტრაციის, გრამოფონის დაკვრის დროს და სხვ.). თანამედროვე ტექ. საშუალებებით ბ. შეიძლება განვახორციელოთ ყველა მანძილზე როგორც ბგერის პირველადი წყაროდან (ტელეფონი, რადიოტელეფონი), ისე ბგერის წარმოქმნის მომენტიდან ნებისმიერი დროის გავლის შემდეგ (იხ. *ბგერათჩაწერა*). ხმამაღალი ბ-თვის იყენებენ ხმამაღლამოლაპარაკეებს, ხმადაბალი ბ-თვის კი—მიკროტელეფონურ მილაკებსა და ადაპტერებს. ბ-ის ხარისხი განისაზღვრება ბგერის მთელი გადამცემი სისტემის მუშაობით (ბგერის მიღების მომენტიდან მის გამოსხივებამდე). ცნობილია ბ-ის ერთარხიანი, მრავალარხიანი და სტერეოფონიკური სისტემები. ყველაზე უფრო გავრცელებულია ერთარხიანი სისტემები, რ-ებშიც ბ. ხდება ერთი ან რამდენიმე პარალელურად მომუშავე აპარატით. ერთი ან რამდენიმე მიკროფონით მიღებული ბგერითი სიგნალი ისე გადაიცემა, როგორც ერთი მთლიანი ბგერითი სიხშირის დენი ერთი გადაცემის ხაზით. მრავალარხიან სისტემებში ბგერითი სიგნალი რამდენიმე ერთდროულად მომუშავე ელექტრული არხით გადაიცემა. ბ. ყველაზე კარგად ხდება ბგერის სტერეოფონიკური ანუ მოცულობითი გადაცემისას. ასეთ სისტემაში ბგერას რამდენიმე დამოუკიდებელი არხით გადასცემენ. ბ-ისას ხმამაღლამოლაპარაკეები ისეა განლაგებული, რომ ბგერის გამოსხივების ადგილზე ისეთივე ბგერის ველი შეიქმნას, როგორიც მიკროფონით ბგერის მიღების ადგილზეა. სტერეოფონიკური ბ. უზრუნველყოფს ბგერის „აკუსტიკური პერსპექტივის" შენარჩუნებას, ე. ი. ქმნის სივრცეში ბგერის წყაროების სხვადასხვა განლაგების ილუზიას. ბ-ის სტერეოფონიკურ სისტემებს იყენებენ *ფართოეკრანიან კინოში, სტერეოსკოპიულ კინოში* და ბგერათგამაძლიერების მოწყობილობებში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ გ ე რ ა თ ჩ ა წ ე რ ა.

**ბგერათგაძლიერება,** ბუნებრივ ბგერათა გაძლიერება ელექტროაკუსტიკური დანადგარის მეშვეობით. ბ-ის აუცილებლობა ძირითადად განპირობებულია ბგერის წყაროების მცირე სიმძლავრით, იშვიათად — სმენის დეფექტებით. ბ. შეიძლება როგორც დახურულ სათავსებში, ისე ღია ცის ქვეშ. ფართოდ გავრცელდა ელექტროაკუსტიკური სასმენი ხელსაწყოები. გასაძლიერებელი ბგერა (ნახ. ა) *მიკროფონში* (2) მოხვედრის შემდეგ გარდაიქმნება ელექტრული დენის რხევებად, რ-ებსაც მაძლიერებელი (3) აძლიერებს საჭირო სიმძლავრემდე და აწვდის ხმამაღლამოლაპარაკეს (4). ეს უკანასკნელი დენის რხევებს ისევ ბგერით რხევებად გარდაქმნის. ასეთი მარტივი სქემის განხორციელებისას წარმოიქმნება ზოგიერთი ტექ. სიძნელე: 1. სმენადობა აუდიტორიის სხვადასხვა წერტილში არათანაბარია, 2. ხმამაღლამოლაპარაკის მოთავსება უშუალოდ ბგერის წყაროსთან აუმჯობესებს მსმენელთა მიერ ბგერების აღქმას, მაგრამ მეტისმეტად აძლიერებს ბგერებს ორატორთან და აყრუებს მას, 3. გაძლიერებული ბგერის მიკროფონში მოხვედრამ შესაძლებელია წარმოქმნას ე. წ. აკუსტიკური *უკუკავშირი.* ამის შედეგად სისტემაში დაირღვევა წონასწორობა და შესაძლებელია წარმოიქმნას ავტორხევები, რაც ძალიან დაამახინჯებს ძირითად გადაცემას. ამ სიძნელეთა ასაცილებლად ქმნიან ე. წ. ბ-ის განაწილებულ სისტემას (ნახ. ბ): მიმართული მოქმედების ხმამაღლამოლაპარაკეებსა და მიკროფონებს დაახლ. თანაბრად ანაწილებენ სათავსში.




ბგერათგაძლიერება. ა — ბგერის გაძლიერების ძირითადი სქემა, ბ — ბგერის გაძლიერების განაწილებული სქემა: 1 — ორატორის ადგილი; 2 — მიკროფონი; 3 — მაძლიერებელი; 4 — ხმამაღლამოლაპარაკე; 5 — მსმენელთა მიერ დაკავებული ადგილი

**ბგერათკომპლექსი,** მეტყველების პროცესში თანამიმდევრულად წარმოთქმული ორი ან მეტი ბგერა. ორთანხმოვნიანი ბ. ორგვარია: 1. დეცესიური (იქითური), როცა პირველი კომპონენტი იწარმოება პირის ღრუს წინა ნაწილში, მეორე — შედარებით უკან. მაგ., ბდ, დგ, ტკ და სხვ., 2. აქცესიური (აქეთური), როცა პირველი კომპონენტი იწარმოება შედარებით უკან, ვიდრე მეორე; მაგ., დბ, გდ, კტ. სხვადასხვა ენაში მეტნაკლები სიხშირით გავრცელებულია მისთვის ნიშანდობლივი ბ-ები; მაგ., ქართული ენის ფონეტიკური სისტემისათვის სპეციფიკურია დეცესიური კომპლექსები; ბღ-ფხ-პყ; დღ-თხ-ტყ; ძღ-ცხ-წყ; ჯღ-ჩხ-ჭყ (ე. წ. ჰარმონიული კომპლექსები).

**ბგერათმატარებელი,** დისკო (გრამოფონის ფირფიტა), ლენტი (კინოფირი, მაგნ. ლენტი) ან მავთული, რ-ზედაც ბგერაა ჩაწერილი. ხმოვანი კინოს ფირზე ფოტოგრაფიული *ფონოგრამა* მოთავსებულია *ბგერის ბილიკზე,* გამოსახულების კადრების გვერდით. ბ-ის მაგნ. ლენტებს (სიგანე — 6,35 *მმ*-იდან 35 *მმ*-მდე) ამზადებენ აცეტილცელულოზის, ტრიაცეტატისა და სხვ. მსგავსი ელასტიკური მასალებისაგან. ამ ლენტებზე დატანილია ლაქის თხელი შრე, რ-იც შეიცავს ფერომაგნ. ფხვნილის უწვრილეს ნაწილაკებს. ბგერის აღწარმოებაში მაგნ. ბ-ს უფრო ნაკლებად შეაქვს გარეშე ხმაური, ვიდრე ფოტოგრაფიულს. მაგნ. ბ. შეიძლება მრავალჯერ გამოვიყენოთ, თუ წავშლით ადრე ჩაწერილ ბგერებს (იხ. აგრეთვე *სტ. ბგერათჩაწერა*).

**ბგერათმონაცვლეობა,** ა ლ ტ ე რ ნ ა ც ი ა, ბგერების კანონზომიერი შენაცვლება სიტყვის ერთი და იმავე ნიშნადი ნაწილის (*მორფემის*) შემადგენლობაში მოცემული სიტყვის სხვადასხვა ფორმით ხმარებისას. გამოიყოფა ბ-ის ორი სახეობა: 1. მ ო ქ მ ე დ ი (კომბინატორული) ბ., რ-იც წმინდა ფონეტიკური ფაქტო-







ნახ. 1. მექანიკური ჩაწერის ბგერის ბილიკები; ა—განივი ჩანაწერი; ბ—სიღრმული ჩანაწერი.







ნახ. 3. ფოტოგრაფიული ჩაწერის (ა) და მისა აღწარმოების (ბ) სქემები: 1—მიკროფონი; 2 — ელექტრული რხევების მაძლიერებელი; 3—სინათლის წყარო; 4 — სინათლის მოდულატორი; 5—ჩაწერის მატარებელი (კინოფირი); 6—ჩაწერის ბილიკი (ფოტოგრაფიული ფონოგრამა); 7—ფოტოელემენტი; 8—ხმამაღლამოლაპარაკე.




ნახ. 4. მაგნიტური ჩაწერისა და აღწარმოებისათვის განკუთვნილი აპარატის სქემა: 1—მიკროფონი; 2 — ჩაწერის მაძლიერებელი; 3 — ფერომაგნიტური ფირი; 4—წამშლელი თავი; 5—ჩამწერი თავი; 6—აღმწარმოები თავი; 7—აღწარმოების მაძლიერებელი; 8—ხმამაღლა მოლაპარაკე.

რებით (ბგერის პოზიცია სიტყვის ან მარცვლის შემადგენლობაში) არის შეპირობებული. 2. ი ს ტ ო რ ი უ ლ ი ბ., რ-იც ენის განვითარების გარკვეულ ეტაპზე აგრეთვე ფონეტიკურად შეპირობებული იყო, მაგრამ შემდეგ მისი გამომწვევი მიზეზი მოიშალა, ბ-მ კი მიიღო გრამატ. ან სემანტიკური ფუნქცია. ისტორიულ ბ-ს ცალკე თუ სხვა გრამატ. საშუალებებთან (მაგ., აფიქსაცია) ერთად ფართო გასაქანი აქვს სიტყვაწარმოებასა და სიტყვაცვალებაში.

**ბგერათშესატყვისობა,** რეგულარული ფარდობა მონათესავე ენათა ფონემებს შორის, რ-იც თავს იჩენს ეტიმოლოგიურად იგივეობრივ მორფემებში. მაგ., ქართული ე-ს შესატყვისად მეგრულ-ჭანური წარმოგვიდგენს არა ნებისმიერ ხმოვანს, არამედ ა-ს: ქართ. „დღე“ : მეგრ.-ჭან. „დღა“; ქართ. „მეფე“ : მეგრ.-ჭან. „მაფა“ ; ქართ. „ტყე“ : მეგრ.-ჭან. „ტყა“ და ა. შ.

ბ. არის ემპირიული საფუძველი ისტორიულ-შედარებითი მეთოდისა და ენათა ნათესაობის დადგენის აუცილებელი კრიტერიუმი. ბ. მხოლოდ ისეთ ენებს შორის დასტურდება, რ-ებიც ისტორიულად ერთი ენის დიალექტებს წარმოადგენენ და შემდგომი თავისთავადი განვითარების შედეგად ჩამოყალიბდნენ დამოუკიდებელ ენებად. ბ-ის დადგენის პროცესში გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება ბგერათა შეფარდების რეგულარობას, სისტემატურ ხასიათს. შეფარდების განმეორადობა (მისი დადასტურება რაც შეიძლება მეტ მორფემაში) ხდის მას ბ-ის ფორმულად.

ბ-თა ფორმულების დადგენა და მათი დიაქრონიული ინტერპრეტაცია საშუალებას იძლევა თვალი მივადევნოთ ისტორიულად დადასტურებული ენების განვითარების ადრინდელ ეტაპებს.

**ბგერათჩაწერა,** ბგერითი რხევების ჩაწერა *ბგერათმატარებელზე* *ბგერათაღწარმოების* მიზნით. ბ-ს მიმართავენ რადიომაუწყებლობაში, ხმოვან კინოში, სამეცნ.-კვლ. მუშაობის დროს, გრამოფონის ფირფიტების დამზადებისას და სხვ. ყველაზე უფრო გავრცელებულია მექან., ფოტოგრ. და მაგნ. ბ.

მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ი ბ. გამოიგონეს XIX ს-ში (პირველად განახორციელა ამერიკელმა გამომგონებელმა ტ. ედისონმა 1877). ამ ხერხით შექმნილია ჩანაწერების მნიშვნელოვანი ფონდი. პირველ ბგერათჩასაწერ ხელსაწყოებში (იხ. *ფონოგრაფი*) ჩასაწერი ბგერითი რხევები მსუბუქ დრეკად მემბრანაზე მოქმედებდა, მემბრანის რხევები კი აიძულებდა საწერ ნემსს ამოეტვიფრა ფონოგრამის მბრუნავ ცილინდრულ ლილვაკზე ცვალებადი სიღრმის ღარაკი. ჩაწერილი ბგერების აღწარმოებისას ამოტვიფრულ ღარაკზე მოძრავი ნემსი იწვევდა ბგერის გამომსხივარი მემბრანის რხევებს. შემდგომში ცილინდრული ლილვაკი შეცვალეს სპეც. მასალისაგან (ცვილი, პლასტმასა) დამზადებული ბრტყელი დისკოთი, ხოლო ნემსი — რეკორდერში ჩამაგრებული საჭრისით. ბგერათჩასაწერ აპარატში საჭრისი თანდათან გადაადგილდება თანაბრად მბრუნავი დისკოს რადიუსის გასწვრივ და ტოვებს ტალღისებრ სპირალურ ღარაკს. დისკოს ერთი შემობრუნებისას საჭრისის გადანაცვლების სიდიდე ცენტრის მიმართულებით დაახლ. 0,2—0,3 *მმ* (ღარაკის ბიჯი). ამ ღარაკის ჰორიზ. გადახრების სიდიდე 40 *მკმ* (შეესაბამება მიკროფონის დენებით გამოწვეულ საჭრისის რხევებს. ე. ი. ჩაწერილ ბგერით რხევებს). ასეთ ჩაწერას განივი ჩაწერა ეწოდება. ცნობილია აგრეთვე ცვალებადი სიღრმის ღარაკით ჩაწერა, ე. წ. სიღრმული ჩაწერა (ნახ. 1). მექანიკურად ჩაწერილი ბგერის აღწარმოებისათვის იყენებენ *გრამოფონს* ან *ელექტროფირსაკრავს* (ნახ. 2) ბგერათამრთმევთან ერთად (იხ. *ადაპტერი*). მექან. ბ. საშუალებას იძლევა ლითონის მატრიცების სახით დიდხანს შევინახოთ ჩანაწერი და გრამოფონის ფირფიტები გავამრავლოთ დიდი რაოდენობით. მექან. ბგერათჩანაწერის აღმწარმოები მოწყობილობა მარტივია, ფირფიტები კი — იაფი. მექან. ბ-ს აქვს ნაკლიც: დაკვრის დროს ფირფიტები ჩქარა ცვდება; ძნელია მათზე ჩანაწერის დამონტაჟება და სხვ.

ფ ო ტ ო გ რ ა ფ ი უ ლ ი ბ-ის დროს ბგერით რხევებთან ერთად იცვლება მოძრავ კინოფირზე დაცემული სინათლის სხივის ძალა და ფორმა, ამის შედეგად კინოფირზე გადაიღება ბგერის „სურათი“ (ნახ. 3). ქიმ. გამჟღავნების შემდეგ ფირზე წარმოიქმნება დაბნელებული ბგერის ბილიკი, რ-ის გამჭვირვალობა და სიგანე, ჩაწერილი რხევის კანონზომიერების შესაბამისად, იცვლება ფირის გასწვრივ. ბგერის აღწარმოებისათვის ფოტოგრ. ფონოგრამას, რ-იც იმავე სიჩქარით მოძრაობს, რა სიჩქარითაც მოძრაობდა ფირი ჩაწერის დროს, გაჭვირავენ სინათლის სხივით. სხივი გაივლის ბგერის ბილიკს და დაეცემა ფოტოელემენტს, რ-იც სინათლის ძალის რხევებს ელექტრულ რხევებად გარდაქმნის. ფოტოგრ. ბ-ის აპარატების წინამორბედია გერმ. ინჟ. ე. რუმერის მიერ 1901 დამზადებული ფოტოგრაფოფონი. ფოტოგრ. ბ-ს იყენებენ უმთავრესად ხმოვან კინოში. იგი მოხერხებულია გამოსახულებისა და ბგერის სინქრონიზაციისათვის. ასეთი ბ-ით მიღებული ფონოგრამების გამრავლება (ბეჭდვით) და დამონტაჟება ადვილია (ფონოგრამაზე ნათლად ჩანს ჩაწერილი ბგერითი რხევები, იოლია ფირების დაჭრა და დაწებება). ფოტოგრაფიულ ბ-ს აქვს ნაკლიც: ბ-ის შემდეგ აუცილებელია ფირის სპეც. დამუშავება; ჩაწერა-აღწარმოებისათვის განკუთვნილი მოწყობილობა რთულია და სხვ.

მ ა გ ნ ი ტ უ რ ი ბგერათჩამწერი 1899 გამოიგონა დანიელმა ინჟინერმა ვ. პაულსენმა. 1921 ა. ნაზარიშვილმა პირველმა მიუთითა, რომ მეტალიზებული ქაღალდი შეიძლება გამოვიყენოთ ბგერათმატარებლად. მაგნ. ბ-ის ფართო გავრცელება დაიწყო 1941-იდან, მას შემდეგ, რაც გერმანიაში ჰ. ბრაუნმიულემ და ვ. ვებერმა ბ-თვის მუდმივი დენის ნაცვლად გამოიყენეს მაღალი სიხშირის ცვლადი დენი და დაამზადეს თანამედროვე მაგნიტოფონის პროტოტიპი. მაგნ. ბ. ემყარება ნარჩენი დამაგნიტების მოვლენას, რ-იც წარმოიქმნება ბგერათმატარებელში მასზე საწერი ელემენტის ზემოქმედების შედეგად. საწერი ელემენტია ელექტრომაგნიტი, რ-იც იკვებება მიკროფონიდან მაძლიერებლის მეშვეობით მიღებული ბგერითი სიხშირის დენებით. მაგნ. ჩანაწერის აღწარმოება ხდება ადაპტერის გასწვრივ ბგერით მატარებელზე წარმოქმნილი ელემენტარული მუდმივი მაგნიტების მოძრაობით. ადაპტერი მაძლიერებლით დაკავშირებულია ხმამაღლამოლაპარაკესთან (ნახ. 4). მაგნ. ბ. (სხვა სახის ჩაწერისაგან განსხვავებით) ერთსა და იმავე ბგერათმატარებელზე მრავალჯერ შეიძლება, რადგან ადვილია ჩანაწერის მაგნ. ველით „წაშლა“ და მის ნაცვლად ახლის ჩაწერა. მაღალსიხშირული წაშლა და ბგერათმატარებლის შემაგნიტება დიდად აუმჯობესებს ჩაწერის ხარისხს, რის გამოც მაგნ. ბ. ბევრად სრულყოფილია ბ-ის სხვა მეთოდებზე.



ნახ. 2. მექანიკური ჩაწერისათვის განკუთვნილი ელექტროფირსაკრავი.

ცნობილია ბ-ის სხვა ხერხებიც: მ ე ქ ა ნ ი კ უ რ-ო პ ტ ი კ უ რ ი, ე ლ ე ქ ტ რ ო ქ ი მ ი უ რ ი, ე ლ ე ქ ტ რ ო ნ უ ლ ი და სხვ.; ბ. შეიძლება აგრეთვე „მ ო ლ ა პ ა რ ა კ ე ქ ა ღ ა ლ დ ი ს ა“ და „ ჩ ა ნ ა ხ ა ტ ი ბ გ ე რ ი ს“ მეშვეობით.

ბ. ს წ ა ვ ლ ე ბ ა შ ი, XX ს. დასაწყისში აშშ-სა და ევრ. ზოგიერთ ქვეყანაში დაიწყეს ბ. სასწ. მიზნით. სსრკ-ში პირველი სასწ. ბგერითი ჩანაწერები (მაგ., უცხო ენათა გაკვეთილების გრამჩანაწერები) 1936 გამოუშვეს. 50-იან წლებში სხვადასხვა ტიპის სასწავლებლებისათვის დაიწყეს ხმოვანი დამხმარე სახელმძღვანელოების მასობრივი გამოშვება. 60-იან წწ. უმაღლეს სასწავლებლებში (განსაკუთრებით ჰუმანიტარულში) იწყება ბგერათჩამწერი ტექნიკის გამოყენება. ბ. საკუთარი მეტყველების საუკეთესო საკონტროლო საშუალებაა.

ბ. რ ა დ ი ო მ ა უ წ ყ ე ბ ლ ო ბ ა შ ი, 20—30-იან წწ. რადიომაუწყებლობის პროგრამებში ბ-ს ეპიზოდურად იყენებდნენ. 40-იან წწ-ში მაგნ. ბ-ის რადიომაუწყებლობაში დანერგვამ მნიშვნელოვნად შეუწყო ხელი რადიოპუბლიცისტიკის, რადიოდრამატურგიის, რადიოთეატრის, მუს. მაუწყებლობისა და სხვ. განვითარებას. ბ. საშუალებას იძლევა მუდმივი მოქმედი ფონდის სახით შევინახოთ და გამოვიყენოთ თეატრ. ხელოვნების, საშემსრულებლო ოსტატობისა და ხალხ. შემოქმედების ნიმუშები.

*ლიტ.*: Бургов В. А., Основы записи и воспроизведения звука, М., 1954; Высоцкий М. З., Магнитная звукозапись кинофильмов, М., 1960; Магнитная запись звука (сборник переводных материалов), сост. и ред. В. А. Бургов, М., 1956; Парфентьев А. И., Пуссэт Л. А., Физические основы магнитной записи звука, М., 1957; Физические основы магнитной звукозаписи, М., 1970.

**ბგერითი აირწმენდა,** ბგერითი ტალღების ველში აირების გაწმენდა შეტივტივებული მყარი ან თხევადი ნაწილაკებისაგან. ბ. ა. დაფუძნებულია ბგერით ველში მტვრის ან წვრილდისპერსიული აეროზოლების კოაგულაციის (გამსხვილების) მოვლენაზე. პროცესს ატარებენ სპეც. დანადგარებში. აკუსტიკური ენერგიის ზემოქმედება ნაწილაკებზე იწვევს მათ ხშირ აქტ. შეჯახებას, რის შედეგად წვრილი ნაწილაკები მსხვილდება და შესაძლებელი ხდება მათი დალექვა აირწმენდის მარტივი მეთოდებით. ამ ნაწილაკთა დასალექად ბ. ა-ის დანადგარებს აქვს ციკლონები ან ბოჭკოვანი ფილტრები. საკოაგულაციო კამერაში სათანადო ინტენსივობის ბგერით ველს ქმნიან დინამ. სირენით ან მძლავრი სასტვენით. მაღალი მწარმოებლურობის სტაციონარულ სამრეწვ. დანადგარებს იყენებენ გოგირდმჟავას ნისლის, წვრილდისპერსიული მურისა და ფერადი ლითონების ჟანგეულების ტოქსიკური მტვრის დასაჭერად, ინდივიდ. გადასატან დანადგარებს კი — შახტებში. ამ დანადგარით შეიძლება დაილექოს ბურღვისას წარმოქმნილი მტვრის 99,5—99,9% (იხ. აგრეთვე სტ. *აკუსტიკური მტვერსაჭერი*). აირწმენდის სხვა მეთოდებთან შედარებით ბ. ა-ის უპირატესობა ის არის, რომ ამ მეთოდით შესაძლებელია წვრილდისპერსიული მტვრის დაჭერა და აგრესიული ცხელი აირების დამუშავება. ბ. ა-ისას უზრუნველყოფილია ფეთქებაუსაფრთხოება. ბ. ა-ის დროს იხარჯება დიდი ენერგია, რის გამოც მისი გამოყენება შეზღუდულია.

**ბგერითი ბარიერი,** დაბრკოლება, რ-საც იწვევს თვითმფრინავის აეროდინ. წინაღობის მკვეთრი ზრდა ბგერის გავრცელების სიჩქარესთან ფრენის სიჩქარის მიახლოებისას (*რიცხვი* $M \leqslant 1$). ასეთი

სიჩქარით ფრენისას თვითმფრინავის ზედაპირთან წარმოიქმნება ჰაერის პარამეტრების (წნევა, სიმკვრივე, დინების სიჩქარე, ტემპ-რა) მკვეთრი ცვლილების არე, ე. წ. შემკვრივების ნახტომი, რ-იც საგრძნობლად ცვლის აეროდინამიკურ ძალებსა და მათ *აეროდინამიკურ კოეფიციენტებს* (მაგ., შუბლური ძალის კოეფიციენტს). ამის შედეგად შუბლური ძალა რამდენჯერმე დიდდება, რაც აბრკოლებს თვითმფრინავის სიჩქარის ზრდას. ბ. ბ-ის გადასალახავად თვითმფრინავს უკეთებენ თხელპროფილიან ფრთებს, ისრისებრ ფრთებს; საგრძნობლად ადიდებენ ძალური დანადგარების სიმძლავრეს და სხვ.

**ბგერითი გენერატორი,** ბ გ ე რ ი ს ს ი ხ შ ი რ ი ს გ ე ნ ე რ ა ტ ო რ ი, დ ა ბ ა ლ ი ს ი ხ შ ი რ ი ს გ ე ნ ე რ ა ტ ო რ ი, დაბალი (ბგერითი) სიხშირის ელექტრომაგნიტური რხევების გენერატორი, რ-ის სიხშირე მდოვრედ იცვლება დაახლ. 0-იდან 20 *კჰც*-მდე (ახ. ტიპის გენერატორებში 20 *კჰც*-იდან 200 *კჰც*-მდე). ბ. გ-ს ფართოდ იყენებენ ელექტრონული აპარატურის დაბალი სიხშირის კვანძების გასამართავად და გამოსაცდელად, ბგერათჩასაწერად, სიხშირსაზომებისა და ელექტრონმილაკიანი ვოლტმეტრების გრადუირებისათვის, აკუსტიკურ დანადგარებში, საზომ აპარატურაში (მაღალი სიხშირის საზომი გენერატორების სიგნალთა მოდულაციისათვის), რადიოტექნიკაში, კავშირგაბმულობაში, ტელემექანიკაში და სხვ.; ბ. გ-ის მიერ გენერირებულ ცვლად დენებს აქვს ძაბვის ზუსტი სინუსოიდური ფორმა, საკმარისი გამოსავალი სიმძლავრე და მუდმივი სიხშირე. ზოგიერთ ბ. გ-ს აქვს ორი ელექტრონმილაკიანი გენერატორი. ერთი იძლევა მუდმივი სიხშირის რხევებს (დაახლ. $f_{მუდ} = 200$ *კჰც*), ხოლო მეორე — ცვალებადი სიხშირის რხევებს; ცვლილება ხდება გარკვეულ საზღვრებში (მაგ., $f_{ცვ}$=180—200 *კჰც*). მუდმივი სიხშირის გენერატორი შემრევთან შეერთებულია ბუფერული მაძლიერებლით, ცვალებადი სიხშირის გენერატორი კი — უშუალოდ (ამგვარი შეერთება ასუსტებს მათ მავნე ურთიერთკავშირს). ამ ორი გენერატორის რხევათა შეკრებისას წარმოიქმნება ცემანი, რ-თა დეტექტირების შედეგად მიღებული ბგერითი სიხშირის რხევები გაძლიერდება დაბალი სიხშირის მაძლიერებლით და გადაეცემა *ატენიუატორს* გამოსასვლელი სიგნალის დონის შესამცირებლად. *ე. ჯაფარიძე.*

**ბგერის ანალიზატორი,** სიხშირის ან დროის მიხედვით ბგერის საანალიზო ხელსაწყო (რთული ბგერითი სიგნალების დაშლა ელემენტარულ მდგენელებად). ამის შესაბამისად ბ. ა. იყოფა სიხშირულ და დროის ბ. ა-ებად.

**ბგერის ბილიკი,** ფონოგრამის განლაგების ადგილი ბგერათმატარებელზე, ფართოდ გავრცელებული ბ. ბ-ა: მექან. (გრამოფონული ჩანაწერი), ფოტოგრაფიული (ხმოვან კინოფილმებში), მაგნიტური (მაგნიტოფონურ ლენტებზე). ბ. ბ-ის სახეობაზეა დამოკიდებული ბგერის აღწარმოების მეთოდი, მაგ., მექან. ფონოგრამისათვის იყენებენ ნემსს, ფოტოგრაფიულისათვის — ფოტოელემენტს, მაგნიტურისათვის — მაგნ. თავს. იხ. აგრეთვე *ბგერათაღწარმოება, ბგერათჩაწერა.*

**ბგერის ინტენსივობა,** ბ გ ე რ ი ს ძ ა ლ ა, ბგერითი ტალღის მიერ დროის ერთეულში ტალღის გავრცელების მიმართულების მართობი ზედაპირის ერთეულში გადატანილი ბგერითი ენერგიის რაოდენობა. ბ. ი. რხევის ამპლიტუდის კვადრატის პროპორციულია და სმენადობის არის ფარგლებში ძალიან დიდ საზღვრებში (დაახლ. $10^{-9}$-იდან $10^{3}\frac{ერგ}{სმ^{2}\cdot წმ}$-მდე) იცვლება.

**ბგერის რეფრაქცია,** ბგერის გავრცელების მიმართულების ცვლილება, რაც გამოწვეულია გარემოს არაერთგვაროვნებით. ბ. რ. ატმოსფეროში გამოწვეულია სიმაღლის მიხედვით ტემპ-რის, ქარის სიჩქარისა და მიმართულების ცვლილებით, ზღვაში კი — სიღრმის მიხედვით ტემპ-რის, ჰიდროსტ. წნევისა და მარილიანობის ცვლილებით. ბ. რ-ით აიხსნება ე. წ. დუმილის ზონების არსებობა.

**ბგერის სიჩქარე,** ბგერითი ტალღების გავრცელების სიჩქარე რომელიმე დრეკად გარემოში. ბ. ს. განისაზღვრება გარემოს $\varkappa$ მოცულობითი კუმშვადობით და $\rho$ სიმკვრივით: $\upsilon = \sqrt{1/\varkappa\rho}$. როცა შესაკუმში აირის ნაწილაკებს შორის სითბოს გაცვლას ადგილი არა აქვს, ამ აირის კუმშვადობა (ე. წ. ადიაბატური კუმშვადობა) გამოისახება ფორმულით: $\varkappa = 1/\gamma p_0$ ($p_0$ არის ატმოსფერული წნევა, $\gamma = c_p/c_\upsilon$ აირის თბოტევადობების ფარდობა მუდმივი წნევისა და მოცულობის დროს). ბ. ს-ის პირველი გამოთვლა მოგვცა პ. ლაპლასმა XIX ს. დასაწყისში. ბ. ს. აირისათვის დამოკიდებულია ტემპ-რაზე $\upsilon_t = \upsilon_0\sqrt{T/273\ K}$, სადაც $\upsilon_0$ არის ბ. ს. 0°C, $T$ — აბსოლ. ტემპ-რა.

ზღვაში ბ. ს. იცვლება ტემპ-რის, სიღრმისა და მარილიანობის შესაბამისად. მტკნარ წყალში ბ. ს. მაქს. მნიშვნელობას აღწევს 74°C-ზე (1557 *მ/წმ*), ხოლო შემდეგი გახურებისას ხელახლა მცირდება. სითხეთა უმრავლესობაში (გარდა წყლისა) ბ. ს. ტემპ-რის გადიდებით მცირდება.

დრეკად მყარ სხეულში წნევის სიგრძივი ტალღების გარდა შეიძლება გავრცელდეს განივი და ზედაპირული ბგერითი ტალღებიც, რ-თა გავრცელების სიჩქარე საგრძნობლად განსხვავდება სიგრძივი ტალღების გავრცელების სიჩქარისაგან. ანიზოტროპიულ სხეულებში ტალღების გავრცელების სიჩქარე სხვადასხვა მიმართულებით სხვადასხვაა.

**ბგერის სპექტრი,** ბგერის მახასიათებელი, რ-იც გამოხატავს ბგერის სიხშირულ (სპექტრულ) შედგენილობას და მიიღება მისი ანალიზის შედეგად. არსებობს ხაზოვანი, უწყვეტი და კომბინირებული სპექტრი. ხაზოვანი სპექტრი მიიღება წმინდა ტონის ან გარკვეული ტემბრის მქონე პერიოდული ბგერის შემთხვევაში, უწყვეტი სპექტრი — ხმაურის დროს, ხოლო კომბინირებულ სპექტრს იძლევა მუსიკალური ინსტრუმენტები, რ-თა ბგერებში ხმაურია ჩაქსოვილი. ჯერადი სიხშირეების მქონე ხაზოვანი სპექტრი აქვს მუს. ბგერებს. ყველაზე დაბალი სიხშირის ჰარმონიულ რხევას ეწოდება ძ ი რ ი თ ა დ ი ტ ო ნ ი, ჯერად სიხშირეებს — ო ბ ე რ ტ ო ნ ე ბ ი. ძირითადი სიხშირე განსაზღვრავს ბგერის სიმაღლეს, ობერტონების რიცხვი — ტემბრს.

**ბგერის შთანთქმა,** ბგერის ინტენსივობის შესუსტება რომელიმე გარემოში მისი გავლისას, ბგერითი ტალღების ენერგიის სხვა სახის (მაგ., სითბურ) ენერგიად გარდაქმნის შედეგად. ბ. შ. დამოკიდებულია ბგერითი ტალღების სიხშირეზე და იმ გარემოს თვისებებზე, რ-შიც ბგერა ვრცელდება. იგი აირებში მეტია, ვიდრე სითხეებში, სითხეებში მეტია, ვიდრე მყარ სხეულებში; უმცირესია კრისტალებში. ბ. შ. როგორც წესი, ბგერითი ტალღების სიხშირის ზრდასთან ერთად იზრდება. სითხეთა უმრავლესობისათვის ბ. შ-ის კოეფიციენტი სიხშირის კვადრატის პროპორციულია. ბ. შ. და ბგერითი ტალღების გზაზე მოთავსებულ საგნებსა და ნაწილაკებზე გაბნევით გამოწვეული ბგერის შესუსტება ერთი და იგივე არაა. ბ. შ-ისას ენერგია გარდაიქმნება სითბოდ, გაბნევისას კი მცირდება ბგერითი ტალღების გავრცელების პირვანდელი მიმართულებით გადატანილი ბგერითი ენერგიის რაოდენობა. ბ. შ. სხვადასხვა ფოროვანბოჭკოვან ნივთიერებაში ძალიან დიდია, რაც იძლევა საშუალებას გამოვიყენოთ ასეთი მასალები არქიტექტურულ აკუსტიკაში (იხ. *აკუსტიკური მასალა*).

**ბგერის წნევა,** მუდმივი წნევა, რ-საც განიცდის სხეული სტაციონარულ ბგერითს ველში. ბ. წ. უნდა განვასხვაოთ ბგერითი წნევისაგან, რ-იც იმ გარემოს ცვლად წნევას წარმოადგენს, რ-შიც ბგერითი ტალღა ვრცელდება. ბ. წ. ბგერითი ენერგიის სიმკვრივის პროპორციულია. ბ. წ-ის უშუალო გაზომვა შეიძლება ე. წ. აკუსტიკური ანუ ბგერითი რადიომეტრით. ბ. წ-ის სიდიდის საშუალებით შეიძლება განისაზღვროს ბგერის ინტენსივობის სიდიდე მოცემულ გარემოში.

**ბგერწერა** პ ო ე ტ უ რ მ ე ტ ყ ვ ე ლ ე ბ ა შ ი, მხატვრული ხერხი. გულისხმობს საგნისა თუ მოვლენის ბგერითს დახასიათებას, გადმოსაცემი სურათის შინაარსისათვის ფრაზის ფონეტ. შედგენილობის მისადაგებას. ბ. ცნობილი იყო ანტ. პოეზიიდანვე, საყოველთაოდ გავრცელებულია ფოლკლორში. ლიტერატურათმცოდნეობაში ტერმინი „ბ." აგრეთვე იხმარება უფრო ფართო, ზოგადი მნიშვნელობითაც (*ფონიკის* ბადლად) და მოიცავს პოეტური მეტყველების ბგერითი ორგანიზაციის მთელ სისტემას (რითმის გარდა); აერთიანებს ლექსში სიტყვათა ფონეტიკურ-სტილისტიკური შერჩევის სხვადასხვა ხერხს (იხ. *ალიტერაცია, ასონანსი, ხმაბაძვა* და სხვ.).

**ბდელასებრნი** (Bdellidae), ტკიპების ოჯახი ტრომბიდოფორმული ტკიპების ქვერიგისა. 0,3 — 3,5 *მმ* სიგრძის მოწითალო, ზოგჯერ მომწვანო, ყავისფერი ან შავი მსხლისებრი სხეული ხორთუმივით აქვთ წაგრძელებული. მტაცებლებია, დიდი რაოდენობით ანადგურებენ სხვა ტკიპებსა და წვრილ მწერებს. ბინადრობენ ხავსში, მღიერებში, ტყის საფენში და სხვ. მათი სახეობრივი შემადგენლობა ჯერჯერობით მხოლოდ საქართველოშია შესწავლილი. ჩვენში ბ-თა 20-მდე სახეობაა. სოხუმის მიდამოებში და თბილისის მახლობლად მუხასა და ჯაგრცხილაზე აღმოჩნდა Trachimolgus recki, ხოლო თბილისის მიდამოების მღიერებში — Spinibdella iberica.

**ბე,** ფულადი თანხა, რ-საც ერთი მხარე აძლევს მეორეს ხელშეკრულების დასადასტურებლად და ვალდებულების შესრულების უზრუნველსაყოფად. შედის ხელშეკრულებით გათვალისწინებული გადასახდელის ანგარიშში და საბოლოო ანგარიშსწორებისას იქვითება. თუ ბეს მიმცემმა არ შეასრულა ხელშეკრულება, თანხა მეორე მხარეს რჩება; ხოლო თუ ხელშეკრულების შეუსრულებლობისათვის პასუხისმგებლობა თანხის მიმღებს ეკისრება, იგი ვალდებულია ორმაგად დააბრუნოს ბე. შეთანხმება ბ-ს შესახებ წერილობით უნდა დაიდოს (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 204).

ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულში ბ. იხსენიება ნასყიდობასთან დაკავშირებით. მაგ., „... რომელიც რომ იყიდის რასმე, პირველად ცოტას მისცემს რასმე ბესა. ხოლო ბეს მიმცემმა თუ ... აღარ იყიდოს ის საქონელი, რომელიც რომ ბედ მისცა, ბევრი თუ ცოტა, დაეკარგების... უკეთუ განმსყიდველმან ბე აღიღოს და მასუკან შეუშალოს, აღარ მიჰყიდოს... თავისი ბე ისევ მისცეს, და ერთი იმდენი კიდევ სხვა მისცეს" („*სამართალი ბერძული*", მ. 4). *სირიულ-რომაული სამართლის* ქართ. ვერსიაში (მ. 97) „ბეს" ნაცვლად იხმარება ტერმინი რ ი მ ო ნ ი.

*ი. ფუტკარაძე.*

**ბებელი** (Bebel) ავგუსტ (22. II. 1840, კელნ-დოიცი, — 13. VIII. 1913, პასუგი, შვეიცარია), გერმანიისა და საერთაშ.

**ბგერის სიჩქარე**

ბგერის სიჩქარე ზოგიერთ აირში 1 *ატმ* წნევისას (0°C)

| აირი | $\upsilon$ (*მ/წმ*) |
|---|---|
| აზოტი | 334 |
| ამიაკი | 415 |
| ჟანგბადი | 316 |
| ნახშირორჟანგი | 259 |
| წყალბადი | 1284 |
| ჰაერი | 331 |
| ჰელიუმი | 965 |

ბგერის სიჩქარე ზოგიერთ სითხეში (20°C)

| სითხე | $\upsilon$ (*მ/წმ*) |
|---|---|
| აცეტონი | 1192 |
| ბენზოლი | 1326 |
| გლიცერინი | 1923 |
| ეთანოლი | 1180 |
| ვერცხლისწყალი | 1451 |
| ნავთი (სანათი) | 2330 |
| მეთანოლი | 1123 |

სიგრძივი ტალღების სიჩქარე ღეროებში (20°C)

| მასალა | $\upsilon$ (*მ/წმ*) |
|---|---|
| ალუმინი | 5080 |
| თუჯი | 3850 |
| ნიკელი | 4785 |
| რკინა | 5170 |
| ტყვია | 2640 |
| ფოლადი | 5050 |
| ყინული | 32ϵ0 |

განივი ტალღების სიჩქარე ღეროებში იგივეა, რაც უსასრულო მყარ გარემოში

სიგრძივი და განივი ტალღების სიჩქარე (*მ/წმ*) უსასრულო მყარ გარემოში (20°C)

| მასალა | $\upsilon_ს$ | $\upsilon_გ$ |
|---|---|---|
| ალუმინი | 6260 | 3080 |
| თუჯი | 4500 | 2400 |
| ნიკელი | 5630 | 2960 |
| რკინა | 5850 | 3230 |
| ტყვია | 3600 | 1590 |
| ფოლადი | 6100 | 3300 |
| ყინული | 3980 | 1990 |

ბგერის სიჩქარე ჰაერში სხვადასხვა ტემპერატურის დროს

| $t$° C | $\upsilon$ (*მ/წმ*) |
|---|---|
| 0° C | 331 |
| 10°C | 337,8 |
| 20°C | 343,7 |
| 30°C | 349,6 |

ა. ბებელი.


ბებერასოკო.


ბებრისციხე.

მუშათა მოძრაობის მოღვაწე, გერმ. სოციალ-დემოკრატიისა და II ინტერნაციონალის ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი. პროფესიით ხარატი. 1860 ლაიფციგის მუშათა საგანმან. კავშირის წევრი; 1867 გერმ. მუშების საზოგადოებათა კავშირის თავმჯდომარე. 60-იან წლებში ვ. *ლიბკნეხტთან* ერთად იბრძოდა რევ.-დემოკრ. გზით გერმ. გაერთიანებისათვის — ბისმარკის „რკინისა და სისხლის" პოლიტიკის წინააღმდეგ. 1867 აირჩიეს ჩრდ. გერმ. კავშირის რაიხსტაგში. 1869 ვ. ლიბკნეხტთან ერთად აიზენახში დააარსა გერმანიის ს.-დ. მუშათა პარტია (იხ. *აიზენახელები*), რ-იც ძირითადად მარქსისტულ პოზიციებზე იდგა. 1870—71 საფრ.-პრუსიის ომის დროს ბ. გამოდიოდა პრუსიის დამპყრობლური პოლიტიკის წინააღმდეგ, იცავდა პარიზის კომუნას. რაიხსტაგში ასეთი გამოსვლებისათვის მას ორი წლით პატიმრობა მიუსაჯეს (სხვადასხვა დროს ციხეში 6 წელი გაატარა). ბ. მოითხოვდა უკომპრომისო, პრინციპულ საფუძველზე გაერთიანებულიყვნენ ლასალის „გერმანიის საყოველთაო მუშათა კავშირი" და აიზენახელები, თუმცა ტაქტიკური მოსაზრებით მან არ გაილაშქრა *გოთას პროგრამის* წინააღმდეგ, რ-შიც შეტანილი იყო ლასალიანელთა ზოგიერთი ვულგარულ-დემოკრ. მცდარი იდეოლოგიური დებულება. 1878 — 90 წლებში, სოციალისტთა წინააღმდეგ განსაკუთრებული კანონის მოქმედების დროს, კ. მარქსისა და ფ. ენგელსის მითითებათა საფუძველზე ბ. წარმატებით ხელმძღვანელობდა პარტიის როგორც არალეგალურ, ისე საპარლამენტო საქმიანობას, 90-იან წლებში, როცა გერმ. მუშათა მოძრაობა გაფართოვდა, მაგრამ ამასთან ერთად პარტიაში გამოვლინდა სექტანტური, ანარქისტული და მემარჯვენე ოპორტუნისტული მიმდინარეობანი, იგი მტკიცედ იბრძოდა რევიზიონიზმის წინააღმდეგ, თუმცა ბრძოლა ლოგიკურ დასასრულამდე — პარტიიდან რევიზიონისტების გარიცხვამდე არ მიჰყავდა. ბ. იდგა დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის პოზიციებზე. საზ-ბის განვითარებას თვლიდა კანონზომიერ პროცესად, რ-ის საფუძველია მატერ.-ეკონ. ურთიერთობები. აკრიტიკებდა ბურჟ. ისტორიკოსებს ისტორიაში ხალხის როლის უარყოფისა და ისტ. სუბიექტივიზმის გამო. ბ-მა ვერ გაიგო იმპერიალიზმის სოც.-ეკონ. არსი და ის, რომ იმპერიალიზმის ეპოქაში კლასობრივი ბრძოლის გამძაფრება პროლეტარიატის ბრძოლის ახ. პირობებს ქმნიდა. იგი ცენტრისტულ შეცდომებს უშვებდა ზოგ ტაქტიკურ და საპროგრამო საკითხში, მაგ., ომებს ყოფდა „შეტევით" და „თავდაცვით" ომებად, არ ითვალისწინებდა სხვა ფაქტორებს; მხარს უჭერდა პროფკავშირთა „ნეიტრალიტეტის" არასწორ პრინციპს და ა. შ. მაგრამ, მიუხედავად ამისა, მარქსიზმის ერთგული რჩებოდა და მუდამ მშრომელთა ინტერესებით ხელმძღვანელობდა. მას მტკიცედ სწამდა სოციალ. რევოლუციის, როგორც განვითარების კანონზომიერი ეტაპის, გამარჯვება. ბ. რაიხსტაგის დეპუტატი იყო 1871-იდან გარდაცვალებამდე და უდიდესი ენერგიით იბრძოდა იმპერიალიზმის კოლონ. პოლიტიკის, მილიტარიზმისა და ომის მომზადების წინააღმდეგ, ნიღაბს ხდიდა გერმ. მმართველი წრეების ექსპანსიონისტურ საგარეო პოლიტიკას.

მარქსიზმ-ლენინიზმის ფუძემდებლები მაღალ შეფასებას აძლევდნენ ბ-ის მოღვაწეობას, ეხმარებოდნენ დაეძლია შეცდომები. ვ. ი. ლენინი წერდა, რომ „ბებელმა თავისი განვითარებისა და თავისი პოლიტიკური მოღვაწეობის მსვლელობაში განასახიერა მთელი ისტორიული პერიოდი მარტო გერმანიისა კი არა, არამედ საერთაშორისო სოციალ-დემოკრატიის ცხოვრებისაც".

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ავგუსტ ბებელი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19, გვ. 345—352.

*ნ. კიკვაძე.*

**ბებერასოკო** (Leccinum crocipodius, Krombholzia nigrescens), ქუდიანი სოკო ბოლეტუსისებრთა ოჯახისა. ქუდის ზედაპირი დახეთქილია და შეფერილია მოყვითალოდან მუქ ყავისფრამდე, ქვედა მხარეს განვითარებული აქვს მოყვითალო მილები. რბილობი ყვითელია, ზოგჯერ მოწითალო, ჰაერზე სწრაფად მუქდება. ფეხი სწორია, წიბოვანი, მოყვითალო, დაფარული მუქი წვრილი ქერცლით. წააგავს *არყისძირას*. იზრდება ფოთლოვან ტყეებში, განსაკუთრებით წიფლნარებში ზაფხულსა და შემოდგომაზე. საჭმელად იხმარება ახალი და დამუჟუჟებული. ჩვენში შეცდომით ბოლეტუსისებრთა სხვა წარმომადგენლებსაც ხშირად ბ-ს უწოდებენ. *ი. ნახუცრიშვილი.*

**ბებესირი,** ტბათა ჯგუფი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, მდ. ოქუმის ქვემო დინების აუზში. დ ი დ ი ბ. და ბ. მდებარეობს ოქუმის მარჯვ. მხარეს, პ ა ტ ა რ ა ბ. მარცხ. მხარეს. ტბები წარმოიშვა სანაპირო დიუნებით მდინარეების შეგუბების შედეგად. დიდი ბ-ის ზედაპირის ფართ. 0,61 $კმ^2$, უდიდესი სიღრმე 4,5 *მ*, ბ-ისა, შესაბამისად,—0,14 $კმ^2$, 4,6 *მ*, პატარა ბ-ისა—0,1 $კმ^2$, 1,7 *მ*. ტბები საზრდოობენ წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. ზედაპირის დიდი ნაწილი დაფარულია წყალმცენარეულობით. მდიდარია თევზით (ქარიყლაპია, კობრი, ლოქო, კაპარჭინა და სხვ.). აშენებენ ნუტრიას. ბ-ს იყენებენ ჩაის პლანტაციების სარწყავად. *ი. აფხაზავა.*

**ბებნისი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ქარელის სადაბო საბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მტკვრის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 640 *მ*, ქარელიდან 2 *კმ*. სახელმწ. სანერგე მეურნ. (მეხილეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბებრისკონკა** (Lamium), მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. ერთწლოვანი ან მრავალწლოვანი ბალახებია, რ-ებსაც მოპირისპირედ განლაგებული ფოთლები და მეწამული, ზოგჯერ თეთრი ყვავილები აქვს. ცნობილია 40 სახეობა, რ-ებიც იზრდება ევროპაში, აზიასა (ტროპიკებს გარეთ) და ჩრდ. აფრიკაში. სსრკ-ში 12 სახეობაა გავრცელებული, საქართველოში — 6, მათგან 1 კავკასიის ენდემია (L. caucasicum). ბ. იზრდება ტყეებში, ბუჩქნარში, მშრალ ფერდობებსა და კლდეებზე, დანაგვიანებულ ადგილებში, ბაღებში, ბოსტნებსა და სხვ.; მრავალი სახეობა თაფლოვანია, ზოგი სარეველაა.

**ბებრისციხე,** ადრინდ. შუა საუკ. ციხესიმაგრე ქართლში, მცხეთის ჩრდ.-ით. კეტავდა არაგვის ხეობაში შემავალ გზას. ვახუშტი ბაგრატიონი მას ბ ე ლ ტ ი ს ც ი ხ ე ს უწოდებს. კედლები თითქმის თანაბარი ქვებითაა ნაშენი. ციხის მთავარი ნაწილი იყო ციტადელი, რ-საც სამხრით ვრცელი სამკუთხა ეზო ეკვროდა. სამივე კუთხესა და გალავნის ბოლოში კოშკები იყო აღმართული. ბ-ის მიდამოებში დადასტურებულია ანტ. და ფეოდ. ხანის არქეოლ. ფინები. *პ. ზაქარაია.*

**ბებუთაშვილები,** ბ ე ბ უ თ ო ვ ე ბ ი, თავადები XVIII—XIX სს. საქართველოში. ქართლში XVI ს-ში მოვიდნენ სომხეთიდან. XVII ს. მსხვილი ვაჭრები გახდნენ. XVIII ს. შუა წლებში თეიმურაზ II-მ აზნაურობა უბოძა, 80-იან წლებში ერეკლე II-მ — თავადობა. მემკვიდრეობით ფლობდნენ თბილ. მელიქ-მამასახლისისა და ნაცვლის სახელოს. ამ გვარის ყველაზე ცნობილი წარმომადგენლები არიან: ხ ო ჯ ა ბ ე ბ უ თ ა (ბებუთა), ბებუთბეგის ძე, რ-მაც XVII ს. შუა წლებში ავლაბარში ააგო ხოჯევანქის ეკლესია; ა შ ხ ა რ ბ ე გ ი, ხოჯა ბებუთას ძე, თბილისის მამასახლისი (1712), მელიქი (1714—21), მელიქ-მამასახლისი (1724—35); ა ღ ა აშხარბეგის ძე — მელიქ-მამასახლისი, 1735 — 47. 1747 სამეფო ტახტის პრეტენდენტ აბდულაბეგთან კავშირი დაბრალდა, რისთვისაც ერეკლე II-მ სახელოები ჩამოართვა და 1000 თუმნით დააჯარიმა. 12 წლის შემდეგ მოახერხა მეფესთან შერიგება. 1760—68 ერთდროულად იყო მელიქ-მამასახლისი და ნაცვალი; ა ვ ე ტ ი ქ ა აღას ძე — მელიქ-მამასახლისი და ნაცვალი (1769—95); ი ო ვ ა ნ ე და ი ო ს ე ბ აღას ძენი — მიშკარბაშები; დ ა რ ჩ ი ა ავეტიქას ძე (გ. 1832), მელიქ-მამასახლისი (1795—1801), მონაწილეობდა თბილ. მსხვილ ვაჭართა მიერ მეფის წინააღმდეგ მოწყობილ 1796—97 შეთქმულებაში, ჩამოერთვა ქონება და სახელო, მაგრამ ერეკლე II-მ მალე შეიწყალა. 1801-იდან იყო საქართვ. უზენაესი მთავრობის ხაზინის ექსპედიციის წევრი. ბ-ის გვარისა იყვნენ სამხ. მოღვაწენი: დ. *ბებუთოვი* და ვ. *ბებუთოვი*. *გ. აკოფაშვილი.*

**ბებუთოვი** (ბ ე ბ უ თ ა შ ვ ი ლ ი) დავით იოსების ძე (1793, თბილისი,—1867, ვარშავა), გენ.-ლეიტენანტი. 1811 ხერსონის პოლკში ჩაირიცხა იუნკრად. 1814 მონაწილეობდა რუს. არმიის საზღვარგარეთის ლაშქრობაში. 1829-იდან კავკასიაში მსახურობდა. 1832 მონაწილეობა მიიღო ჩაჩნეთის სამხ. ექსპედიციაში. 1834 ფელდმარშალ თ. პასკევიჩის ხელქვეით მყოფი კავკ. პოლკების ნაკრებთან ერთად პოლონეთში გაემგზავრა. 1838 პოლკოვნიკობა მიიღო. 1853—56 მონაწილეობდა ყირიმის ომში. შემდეგ პოლონეთში მსახურობდა. აქვე მიიღო ჯერ გენ.-მაიორის, შემდეგ გენ.-ლეიტენანტის წოდება. სიცოცხლის ბოლო წლებში ქ. ვარშავის სამხ. კომენდანტი იყო.

**ბებუთოვი** (ბ ე ბ უ თ ა შ ვ ი ლ ი) ვასილ იოსების ძე (1789 ან 91, თბილისი,—1858, იქვე), ინფანტერიის გენერალი. აღიზარდა პეტერბურგის I კადეტთა კორპუსში. 1809—11 მსახურობდა საქართვ. მთავარმართებელთან. მონაწილეობდა 1812 სამამულო ომში. 1817 თან ახლდა ა. ერმოლოვს სპარსეთში ელჩობისას. 1825 იმერეთის მმართველად დაინიშნა. 1828 გენ. ი. პასკევიჩთან ერთად მონაწილეობდა ახალციხის აღებაში, რის შემდეგ ახალციხის მმართველად დაინიშნა. 1843 გენ.-ლ. ჩინით სარდლობდა დაღესტნის ჯარებს. 1847—53 ამიერკავკ. მხარის მთავარი სამმართველოს უფროსი და თავ-რე იყო. 1853—56 მონაწილეობდა ყირიმის ომში. მისი მეთაურობით რუსეთის ჯარებმა ბრწყინვალე გამარჯვებები მოიპოვეს ოსმალებზე ბაშკადიკლარის (1853 წ. 19 ნოემბ.) და ქურუქ-დარის (1854 წ. 24 ივლ.) ბრძოლებში. 1857 ბ. სამსახურიდან გადადგა.

**ბებურიანი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (ლელიანის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე. ზ. დ. 260 *მ*, ლაგოდეხიდან 38 *კმ*, მუკუზნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 24 *კმ*. ფ. ენგელსის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ლელიანში (1 *კმ*). ბ-კა.

**ბებურიშვილი** მიხეილ ემელიანეს ძე [27. X (9. XI). 1881, თბილისი, — 25. XII. 1967, მოსკოვი], რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკასიაში, რუსეთის სამი რევ. მონაწილე. კომპარტიის წევრი 1903-იდან. მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში, სადაც ჩაება (1898) რევ. მოძრაობაში. 1904 მონაწილეობდა რკინიგზელთა გაფიცვაში. იყო ბოლშევიკური საბრძოლო რაზმის წევრი (1905). რევ. მოღვაწეობისათვის დააპატიმრეს და ვიატკის გუბერნიაში გადაასახლეს. 1911—17 მუშაობდა ყაზანში. 1917 მონაწილეობდა ყაზანის წითელი გვარდიის რაზმების შექმნაში. 1918—20 იყო X არმიის ცხენოსანი დივიზიის კომისარი, ცარიცინის გმირული დაცვის მონაწილე.

1921 თებ. მონაწილეობდა საქართვ. მენშევიკური ჯარების წინააღმდეგ ბრძოლებში. XI წითელი არმიის ნაწილების თბილისში შემოსვლისას მოჰქონდა საქართვ. რევკომის დროშა. 1921—51 იყო ხელმძღვანელ პარტ. სამუშაოზე. მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1951-იდან პერს. პენსიონერია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი დროშის ორდენით და საქ. სსრ წითელი დროშის ორდენით. *ა. ირემაძე.*

**ბებურიშვილი** პაპა, ერეკლე II-ის თანამებრძოლი. კახელი თავადიშვილი. 1751, *აგრის ბრძოლაში* დამარცხების შემდეგ, ბ-მა ერეკლე II მდ. ალაზანში დახრჩობას გადაარჩინა. 1755 იგი მეთაურობდა 206 მოხალისე თავადს, აზნაურსა და გლეხს, რ-ებმაც გაარღვიეს ყვარლის ალყა (იხ. *ყვარლის ბრძოლა 1755*) და მეციხოვნეებს სურსათი და ტყვია-წამალი მიაწოდეს.

*წყარო:* დავით ბატონიშვილი, ახალი ისტორია. — ბაგრატ ბატონიშვილი, ახალი მოთხრობა, თ. ლომოურის გამოც., თბ., 1941; ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

**ბებიაშვილი** ალექსანდრე გრიგოლის ძე (დ. 15. I. 1923, თბილისი), ქართვ. საბჭ. მუსიკოს-შემსრულებელი (ალტი), რესპ. დამს. არტისტი (1952), სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952), თბილ. სახელმწ. კონსერვ. დოცენტი (1968). სკკპ წევრი 1952-იდან. 1944 დაამთავრა თბილ. კონსერვ. სავიოლინო კლასი (ხელმძღ. პროფ. ლ. იაშვილი). 1944—67 უკრავდა საქართვ. სახელმწ. სიმებიან კვარტეტში, რ-ის სხვა წევრებთან ერთად სიმებიანი კვარტეტების საერთაშ. კონკურსზე პრაღაში ლაურეატის წოდება მიენიჭა (1952).

ბ. არის საქართვ. ფილარმონიისა და რადიოს სოლისტი. საბჭ. და ქართვ. კომპოზიტორების, აგრეთვე კლასიკოსთა ნაწარმოებების ინტერპრეტატორი; ქართვ. კომპოზიტორების მიერ ალტისათვის დაწერილი მრავალი ნაწარმოების პირველი შემსრულებელი.

**ბეგარა,** 1. საბატონო, კაპიტალიზმამდელი მიწის რენტის ერთ-ერთი ფორმა (შრომამიგებითი რენტა), გულისხმობს ყმა გლეხის უნაცვალგებოდ მუშაობას მემამულის მიწაზე საკუთარი ინვენტარითა (შრომის იარაღებით) და ცოცხალი გამწევი ძალით. ბ. მემამულეების მიერ ყმა გლეხების ექსპლუატაციის ყველაზე გავრცელებული ფორმა იყო ფეოდალიზმის ეპოქაში. ბ-ის პირობებში მიწის მფლობელი ითვისებდა ყმა გლეხის ზედმეტ შრომას და ხშირად აუცილებელი შრომის ნაწილსაც. ამასთან, ყმა გლეხის ზედმეტი და აუცილებელი შრომა, ე. ი. შრომა მიწისმფლობელისათვის და თავისთვის ერთმანეთისაგან გათიშული იყო სივრცესა და დროში. კვირაში სამ დღეს ან მეტს ყმა გლეხი მემამულის მიწაზე მუშაობდა თავისი შრომის იარაღებითა და გამწევი ძალით, კვირის დანარჩენ დღეებს კი — თავისთვის, თავის ნაკვეთზე. ბ-მ დიდი როლი შეასრულა ევრ. ფეოდალიზმის ისტორიაში. იგი ევრ. ქვეყნებში (ბიზანტია, ესპანეთი, საფრანგეთი) გავრცელდა რომის იმპერიიდან, რ-ის ტერიტორიაზე ჯერ კიდევ II—V სს-ში ვითარდებოდა *კოლონატი*. ბ. საიმპერატორო მამულებშიც არსებობდა. ადრინდ. შუა საუკუნეებში ბ. დამკვიდრდა რომანულ ქვეყნებში, რ-თა ისტორია ადასტურებს ფეოდ. ექსპლუატაციის სამი ფორმის (ბეგარა, ნატურალური ღალა და ფულადი რენტა) თანამიმდევრობის მარქსისეული სქემის სიზუსტეს. ევრ. ზოგიერთ ქვეყანაში (გერმანია, ინგლისი, დანია, ნიდერლანდი) ფეოდალ. ექსპლუატაციის თავდაპირველი ფორმა იყო ღალა—პროდუქტადი რენტა. ბ. აქ მხოლოდ XII—XIII სს-ში განვითარდა. სლავურ ქვეყნებშიც (პოლონეთი, რუსეთი) დიდხანს ღალა იყო ყმა გლეხების ექსპლუატაციის თავდაპირველი და მთავარი ფორმა. პოლონეთში ბ-ის სისტემა XV—XVIII სს-ში განვითარდა. ეს სისტემა დიდხანს შემორჩა ჩეხიაში, უნგრეთსა და რუმინეთში. ფეოდ. ეპოქაში ევრ. ყველა ქვეყანამ განვლო დომენიალური მეურნეობის სტადია, რ-იც ემყარებოდა ყმა გლეხების საბეგრო ვალდებულებებს. ევრ. ქვეყნებში ფიქსირებულ ბ-სთან ერთად არსებობდა იძულებითი ბ-ც, მაგ., XIII ს-ში ინგლ. მანორში (ფეოდ. მამულში) ე. წ. ვილანი (ყმა გლეხი) ვალდებული იყო ლორდის ნება-სურვილზე შეესრულებინა სხვადასხვა სამუშაო. ყმა გლეხების მკაცრი ექსპლუატაციის შედეგად მწვავდებოდა კლასობრივი წინააღმდეგობანი, ყმები გაურბოდნენ მებატონეებს, ზოგჯერ აჯანყებებს აწყობდნენ. საბატონო მეურნ. თანდათან ჩიხში ექცეოდა. ბ-მ არსებობა შეწყვიტა იტალიაში XII—XIII სს-ში, საფრანგეთსა და ინგლისში — XIV—XV სს-ში. ყმა გლეხები გადაიყვანეს ნატურალურ ან ფულად ღალაზე. პრუსიაში, პოლონეთში, უნგრეთში, რუსეთსა და სხვა ქვეყნებში საბეგრო სისტემა შემდგომ საუკუნეებშიც შემორჩა, ამასთან, ფართოდ ვრცელდებოდა ღალაც. აღმ. ქვეყნებში, სადაც მემამულეებს საკუთარი მეურნეობები არ ჰქონდათ, ბ. ფართოდ ვერ გავრცელდა, თუმცა იქ ბ-ს იყენებდნენ ირიგაციულ ნაგებობათა, ხიდების, გზების, სასახლეების მშენებლობებზე და სხვ.; ლათ. ამერიკაში ბ-ს იძულებით ნერგავდნენ ესპანელები. ბ. სხვადასხვა ფორმით ამჟამადაცაა შემორჩენილი კოლონიურ და დამოკიდებულ აგრ. ქვეყნებში.

ბ. რუსეთში (ბარშჩინა). ზოგიერთი წყარო ბ-ის გაჩენას კიევის რუსეთის ეპოქას მიაკუთვნებს. ბ-ის მოხდა თავდაპირველად, უპირატესად, ხოლოპების მოვალეობა იყო, XIII—XV სს-იდან კი — ყმა გლეხებისაც. ბ-თან ერთად ამ პერიოდში გავრცელდა ნატურალური ღალა. XV—XVI სს-ში ბ. სწრაფად ვითარდება და მოიცავს უკვე მეურნ. ყველა ტიპსა და დამოკიდებული გლეხობის ყველა კატეგორიას (განსაკუთრებით XVI ს. 60—80-იან წლებში, ე. წ. მეურნეობის კრიზისის პირობებში). ბ-ზე ყმა გლეხი სხვადასხვა სამუშაოს ასრულებდა: ამუშავებდა მებატონის მიწას და მოჰყავდა მოსავალი, თიბავდა, აშენებდა ფეოდალის სახლს, სხვადასხვა სამეურნეო ნაგებობას და ა. შ. რუსეთში ბ. ხელს უწყობდა ბატონყმობის საერთო-სახელმწიფოებრივი სისტემის განმტკიცებას. XVII—XVIII სს-ში ბ. და ნატურალური ღალა იყო გლეხების ფეოდ. ექსპლუატაციის ძირითადი ფორმა. ამ პერიოდში გაჩნდა ბ-ის ახ. სახეობა — მებატონის საწარმოში (ტილოს, მაუდისა და სხვ.) მუშაობა. XVIII ს. მეორე ნახევარში რუს. ცენტრ. შავმიწანიადაგიანი ზონის 7 გუბერნიაში ბ-ზე იმყოფებოდა საბატონო გლეხების 74%, ღალაზე — 26%. ცენტრ. არაშავმიწანიადაგიანი ზონის 13 გუბერნიაში კი ბ. მოიცავდა საბატონო გლეხების 45%-ს, ღალა — 55%-ს. ბ. გაბატონებული იყო უკრაინაში, ბელორუსიაში, ბალტიისპირეთში. სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა განვითარებამ ხელი შეუწყო ბ-ის გავრცელებას. ბ. ახლა უკვე ემსახურება არა ნატურალურ, კარჩაკეტილ მეურნეობას, არამედ სასაქონლო-ფულად მეურნეობას, ბაზარს. ბ-ს კანონი არ არეგულირებდა. 1797 რუსეთში გამოსცეს ბრძანებულება სამდღიანი ბეგრის შესახებ, მაგრამ მას რეკომენდაციული ხასიათი ჰქონდა და მებატონეები ანგარიშს არ უწევდნენ. ფაქტობრივად რუსეთის სხვადასხვა გუბერნიაში ბ. 3—4 და ზოგჯერ 6 დღესაც კი აღწევდა კვირაში. ბ-ის განვითარებაში ახ. მომენტი იყო ყმა გლეხების გადაყვანა თვიურ ბ-ზე, რ-ის დროს მებატონე გლეხს აძლევდა სურსათს ყოველთვიურად, გლეხი კი ვალდებული იყო ყოველდღიურად მებატონისათვის ემუშავა. ბ-ის გაძლიერებამ გლეხური მეურნეობის გაჩანაგება გამოიწვია, რითაც ძირი გამოეთხარა ბატონყმური წყობილების საფუძვლებს.

ბ. რუსეთში ბატონყმობის გაუქმების შემდეგაც (1861) განაგრძობდა არსებობას. 1882 სავალდებულო გამოსყიდვის სისტემის შემოღებით ბ. იურიდიულად გაუქმდა, მაგრამ ფაქტობრივად არსებობდა შრომამიგების ფორმით, რ-საც ვ. ი. ლენინმა საბატონო მეურნეობის პირდაპირი გადმონაშთი უწოდა. ბ. რუსეთში მხოლოდ ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მოისპო.

ბ. საქართველოში („ბ." სპარს. წარმომავლობის სიტყვაა და ქართულში V—VI სს-ში უნდა იყოს შემოსული). ფეოდალურ საქართველოში აღნიშნავდა მკვიდრი გლეხის მიერ მიწის ჭირნახულ დაკავშირებულ გამოსაღებს (ნატურალურს და ფულადს). ამასთან იგი შრომითს ვალდებულებასაც გულისხმობდა. ბ. საქართველოში კომლობრივი იყო. კომლი საქართველოს სხვადასხვა კუთხეში (ქართლი, კახეთი, იმერეთი, ბარი, მთიანეთი) სხვადასხვანაირად იბეგრებოდა. არსებობდა ბ-ის სხვადასხვა სახეობა: ზოგიერთი ბეგარა საპატიოდ ითვლებოდა (მაგ., მეფისა და ფეოდალის კარზე სამსახური, ლაშქრობაში ხლება და ა. შ.); ზოგიერთი — ჩვეულებრივად (მაგ., შრომითი ბ. — ხვნა, თესვა, მკა, ვენახში მუშაობა და ა. შ.), ზოგიც დამამცირებლად (მაგ., ტვირთის ზიდვა ზურგით და სხვ.). საპატიო ნატურალური ბ. იყო მღვენი და სამასპინძლო; ჩვეულებრივი ნატურალური ბ. იყო განსაზღვრული რაოდენობის მარცვლეულის, ღვინის, ხორცის, ერბოს, ფრინველის, კვერცხის და ა. შ. გადასახადი ბატონის (პატრონის) სასარგებლოდ. ბ-ის ასეთი დანაწილება ქართვ. გლეხის სოც.-ეკონ. და უფლებრივი მდგომარეობით იყო განპირობებული. შეღავათიანი ბ. ეკისრებოდა პრივილეგირებულ გლეხებს, ზოგჯერ ღარიბ — „შეუძლო" გლეხებსაც. ფეოდ. მეურნ. პირობებში წამყვანი იყო ნატურალური ბ.; ქვეყნის ეკონომიკისა და კულტურის აღმავლობის პირობებში, სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა განვითარების შესაბამისად შეიმჩნევა ფულადი ბ-ის ზრდა. ფეოდ. ურთიერთობის განვითარება-განმტკიცებასთან ერთად ხშირად ადგილი ჰქონდა ლოკალური ხასიათის სუსტად ორგანიზებულ გლეხთა მღელვარებას და აჯანყებას. ქვეყნის მოწინავე ადამიანები ცდილობდნენ მიეღწიათ გლეხთა ექსპლუატაციის რეგლამენტაციისა და ბ-ის ნორმალიზაციისათვის. ბ-ის ძირითადი სახეობა თავი ბ. იყო, რ-საც თაობიდან თაობამდე იხდიდა კომლი. თავი ბ-ის სახეობა დამოკიდებული იყო ამა თუ იმ მხარის ეკონ. განვითარების თავისებურებაზე, ძირითად მეურნეობრივ მიმართულებაზე (მიწათმოქმედება, მეცხოველეობა). ქართ. კომლის სხვადასხვაგვარად დაბეგვრის შესაბამისად თავი ბ-ც სხვადასხვა იყო (ნატურალური — მარცვლეულის, ღვინის, საკლავის გამოღება და შრომითი — სხვადასხვა სახის მიწის სამუშაოების შესრულება: ხვნა, თესვა, რწყვა, მკა, ბარვა და ა. შ.). ქართველი გლეხი ფულად ბ-საც იხდიდა, მაგრამ მას არასოდეს თავი ბ-ის მნიშვნელობა არ ჰქონია.

2. სამხედრო ბ., სახელმწიფოს შეიარაღებულ ძალებში სამსახურის მოხდის კანონით დადგენილი მოვალეობა. მონათმფლობელურ საზ-ბაში სამხ. ბ. თავისუფალთა მოვალეობას და უფლებას წარმოადგენდა. ადრინდ. შუა საუკუნეებში ჯარი უმთავრესად თემური სამხ. ბ-ის მიხედვით შეკრებილ თავისუფალ გლეხთა და მოქალაქეთა ლაშქრისაგან შედგებოდა. XV—XVI სს-ში ჩნდება დაქირავებული არმია. 1793 საფრ. კონვენტმა დეკრეტით

დაადგინა ჯარის მასობრივი იძულებითი შეკრება. XIX ს-ში საყოველთაო სამხ. ბ-ის სისტემაზე გადავიდნენ ევრ. სხვა სახელმწიფოებიც (მაგ., პრუსია, ავსტრია-უნგრეთი, იტალია).

ძვ. რუსეთში XVII ს-მდე სამხ. ბ. ხორციელდებოდა ფეოდ. და სახალხო ლაშქრის (ოპოლჩენიე) ფორმით. 1699—1705 დამკვიდრდა რეკრუტთა გაწვევა, ხოლო 1874 შემოიღეს საყოველთაო სამხ. ბ.


თ. ბეგელდინოვი.

ფეოდ. საქართველოში მოლაშქრეობა ფეოდალთა პრივილეგიას წარმოადგენდა, მაგრამ სამხ. ბეგარავალდებული იყო მსახურთა ფენაც. მოლაშქრის ასაკი 15 წლიდან დაახლ. 55—60 წლამდე აღწევდა. XIII ს. საქართველოში მონღოლთა მიერ გატარებული სამხ. რეფორმით სამხ. ბ. გლეხობასაც დაეკისრა — ლაშქრად გაჰყავდათ ყოველი მეცხრე სრულფუძიანი გლეხი. ამის შემდეგ უკიდურესი გაჭირვების დროს გლეხობა ჯარში ქართვ. მეფეებსაც გაჰყავდათ. საქართველოს მთიანეთში მოლაშქრე იყო ყოველი ჯანსაღი მამაკაცი. XVII—XVIII სს-ში გაუთავებელი ომიანობის დროს გლეხთა ჯარში გაწვევა აუცილებელი გახდა. XVIII ს. შუა წლებში ქართლისა და კახეთის სამეფოებში სცადეს ე. წ. მორიგე ლაშქრის შექმნა, რაც მხოლოდ 1774 გახდა შესაძლებელი. რუსეთთან შეერთების შემდეგ ქართველები დიდხანს მხოლოდ მილიციაში (არარეგულარულ ლაშქარში) გაჰყავდათ. სამხ. ბ. ქართველებს მხოლოდ XIX ს. 80-იან წლებში დაეკისრათ.


ბეგიაური: ა—ყვავილი; ბ—ნაყოფი; გ—ღეროს ნაწილი ეკლისებრი ხორკლებით.

სსრკ-ში სამხ. ბ. შესახებ იხ. *სამხედრო ვალდებულება სსრ კავშირში.*

3. შრომითი ბ., გადაუდებელი საზოგადოებრივ-აუცილებელი სამუშაოს შესრულების მოვალეობა, რაც ეკისრებათ მოქალაქეებს კანონით გათვალისწინებულ შემთხვევებში. საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში შრომითი ბ. წარმოადგენდა არამშრომელი ელემენტების შრომაში ჩაბმის მეთოდს. რსფსრ სახკომსაბჭოს 1920 წ. 24 იანვ. დეკრეტის თანახმად, შრომითი ბ-ის წესით საზოგადოებრივად აუცილებელი სამუშაოს შესრულება ევალებოდათ აგრეთვე მშრომელებს მათი მუდმივი საქმიანობის მიუხედავად. 1922 შრომის კანონთა კოდექსის გამოცემის შემდეგ შრომითი ბ. მშვიდობიან პერიოდებში მხოლოდ გამონაკლის შემთხვევაში დაიშვებოდა, კერძოდ, სტიქიურ უბედურებასთან ბრძოლის დროს. უფრო ფართოდ შრომით ბ-ს ომიანობის დროს იყენებდნენ. დიდი სამამულო ომის პერიოდში სამხ. ხელისუფალთა უფლება მიეცათ შრომითი ბ. გამოეყენებინათ თავდაცვითი სამუშაოების შესასრულებლად. საქ. სსრ სისხლის სამართლის კოდექსი ითვალისწინებს პასუხისმგებლობას ომიანობის დროს შრომითი ბ-ის შესრულებისაგან თავის არიდებისათვის (მ. 83).


ბეგონია რექს.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თ. 8, 46, თბ., 1954; ტ. 3, ნაწ. 2, თბ., 1959; ენგელსი ფ., გლეხთა ომი გერმანიაში, თბ., 1956; მისივე, ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა, თბ., 1953; ლენინი ვ. ი., კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3, თ. 3; ბერძენიშვილი მ., გლეხთა გამოსაღებები XI—XII სს. საქართველოში, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1964, ტ. 7; გვახარია ლ., სახელმწიფო ბეგარა-გადასახადები აღმოსავლეთ საქართველოში XIX საუკუნის პირველ ნახევარში, თბ., 1960; გრიგოლია კ., ბეგარა ძველ საქართველოში და მისი დამახასიათებელი ნიშნები, «თსუ შრომები», 1964, ტ. 107; ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, ნაწ. 1, თბ., 1967; ჯავახიშვილი ივ., საქართველოს ეკონომიური ისტორია, წგ. 1, ტფ., 1930; Греков Б. Д., Крестьяне на Руси с древнейших времен до XVII века, 2 изд., т. 1—2, М., 1952—54; Новосельский А. А., Вотчинник и его хозяйство в XVII в., М.—Л., 1929; Рубинштейн Н. Л., Сельское хозяйство России во второй половине XVIII в., М., 1957.

*პ. გუგუშვილი.*
*დ. მეგრელაძე. ქ. ჩხატარაიშვილი.*


ლ. ბედა.

**ბეგელდინოვი** თალღატ იაკუბეკის ძე (დ. 5. VIII. 1922, ქ. ფრუნზე), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (26. X. 1944 და 27. VI. 1945), პოდპოლკოვნიკი. სკკპ წევრი 1943-იდან. ეროვნებით ყაზახი. 1942 დაამთავრა ჩკალოვის სახ. სამხ.-საავიაციო სკოლა. დიდ სამამულო ომში განვლო საბრძოლო გზა პილოტიდან 144-ე გვარდიული მოიერიშე ავიაპოლკის მეთაურამდე. მოახდინა 300 საბრძოლო გაფრენა. 1950 დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია. იყო სავიაციო პოლკის მეთაურის მოადგილე და შტაბის უფროსი. 1956-იდან თადარიგშია. სსრკ II და III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბეგი,** 1 მაღალი მიწის კაშხალის, რკინიგზის ყრილის, არხის ან კარიერის ფერდოზე გაკეთებული საფეხური, რ-ის დანიშნულებაა ფერდოს მდგრადობის გადიდება და მისი დაცვა ატმ. წყლით წარეცხვისაგან. კარიერებში არის სატრანსპორტო (სიგანე 8—15 *მ*) და დამცველი (სიგანე 3—5 *მ*) ბ-ები. პირველი სანგრევს აერთებს ზედაპირთან, მეორე ჩამონგრევისაგან იცავს კარიერის გვერდებს. არსებობს აგრეთვე 7—10 *მ* სიგანის ბ., სადაც გროვდება ჩამონგრეული ქანები (ამ ქანებისაგან ბ-ს პერიოდულად ასუფთავებენ). 2. (სამხ.) მიწის ვიწრო ზოლი (დაახლ. 10 *სმ* სიგანისა), რ-საც ტოვებენ სანგრის გათხრისას თხრილსა და ყრილს შორის თხრილში მიწის ჩამოცვენის თავიდან ასაცილებლად. სანგრებსა და მაკავშირებელ თხრილებში ბ-ს იყენებენ ვაზნების დასაწყობად და იდაყვების საბჯენად პირადი იარაღით სროლისას.

**ბეგი,** ბეი (თურქ. beg, bey — მბრძანებელი, მთავარი, ბატონი), გვაროვნ. და ფეოდ. დიდკაცობის ტიტული ახლო და შუა აღმ. ქვეყნებში. თავდაპირველად ეწოდებოდა თურქი ტომების ზედაფენის წარმომადგენლებს. X ს-ში ყარახანიდების ბატონობის პერიოდში ტერმინი გავრცელდა შუა აზიაში. *ოქროს ურდოს* ხანი *უზბეკი* (1312—42) ბ-ის წოდებას ანიჭებდა იმ მონღოლ ფეოდალებს — ნოინებს, რ-ებიც მუსლიმანობას იღებდნენ. XI ს-იდან ტერმინი „ბ." ახლო აღმოსავლეთში გავრცელდა. ოსმალეთში ბ-ს უწოდებდნენ ადმ. ერთეულების — სანჯაყების მმართველებს (სანჯაყბეგი), XVI ს. ბოლო მეოთხედიდან—გამაჰმადიანებულ მესხ ფეოდალებს (მაგ., ბასიანის ბეგი). ამ ტიტულს ფლობდნენ აგრეთვე ზოგიერთი კატეგორიის სახელმწ. მოხელეები, XIX ს-იდან კი არმიისა და ფლოტის უფროსი ოფიცრები. ტიტული თურქეთში 1934 გაუქმდა. მუსლიმანური აღმოსავლეთის ქვეყნებში „ბ." სოც. შინაარსის ტერმინი იყო—ასე მიმართავდნენ „კეთილშობილებს" — ფეოდალებს, მოხელეებსა და სხვ. ტუნისში 1705—1957 ბ-ები იყვნენ ქვეყნის მემკვიდრეობითი მმართველები. ირანის ზოგ რ-ნში ბ-ის ტიტული ჰქონდათ ტომის მეთაურებს. კავკ. თურქულენოვან ხალხებში თავად-აზნაურები იწოდებოდნენ ბეგებად. *ვ. ჩოჩიევი.*

**ბეგიაური** (Galium aparine), ერთწლოვანი ბალახოვანი მცენარე ენდროსებრთა ოჯახისა. აქვს ოთხწახნაგოვანი, სუსტი, 30—100 *სმ* სიგრძის ღერო; ჩხრობად შეკრებილი ხაზურლანცეტა ფოთლები და ნაყოფი შემოსილია ეკლისებრი ბეწვით. გავრცელებულია დას. ევროპაში, წინა აზიაში, ჩრდ. ამერიკაში და სხვ. სსრკ-ში ყველგანაა; გავრცელებულია საქართველოშიც. აბეზარა სარეველაა იზრდება მინდვრის ნათესებში, ბოსტნებში, ბუჩქნარში, სათიბსაძოვრებზე, დანაგვიანებულ ადგილებში და სხვ. მსუბუქ, კირიან და გაპატივებულ ნიადაგზე მძლიერ იტოტება და ივითარებს გართხმულ ყლორტებს. მისი ბლაუჭა და ხვიარა ღერო პურეულს აწვენს ხოლმე. *მ. სახოკია.*

**ბეგიაური,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ითხვისის სოფსაბჭო), ჭიათურის პლატოზე. ზ. დ. 720 *მ*, ჭიათურიდან 15 *კმ*. ტრესტ „ჭიათურმარგანეცის" მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნ. საშ. სკოლა სოფ. ითხვისში (2 *კმ*).

**ბეგიაშვილი** თედორე (თედო) მალაქიას ძე (4. XII. 1892, სოფ. ფანიანი, ახლანდ. სიღნაღის რ-ნი, — 21. X. 1970, თბილისი), ქართველი საბჭ. ფილოლოგი და პედაგოგი, ფოლკლორისტი. დაამთავრა თბილისის სას. სემინარია, შემდეგ იურიევის (ახლანდ. ტარტუს) უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი (1916). მასწავლებლობდა სკოლებში, ინ-ტებში. 1956-იდან პედ. მოღვაწეობას ეწეოდა თბილ. პუშკინის სახ. პედ. ინ-ტში რუს. და ქართ. ლიტ-რის კათედრებზე. ავტორია ფილოლ., ფოლკლორისტული და პედ.-მეთოდიკური გამოკვლევებისა. მათგან აღსანიშნავია: „ქართული სიტყვიერების ისტორია" (I ნაწილი — 1925, II — 1927, III — 1931); „ლიტერატურული საუბრები" (1929), „ქართული ფოლკლორი" (1941) და სხვ. *ე. არჯევანიძე.*

**ბეგიჩევის კუნძულები,** კუნძულები ლაპტევების ზღვის სამხრ.-დას. ნაწილში, ხატანგის ყურის შესასვლელთან, იაკუტ. ასსრ-ში. კ. დიდი ბეგიჩევის სიგრძე 61 *კმ*, სიგანე 57 *კმ*. ფართ. დაახლ. 1800 *კმ²*. ზედაპირი ტუნდრის მცენარეულობით შემოსილი დამრეცი ტალღოვანი ვაკეა. სიმაღლე 201 *მ*-მდე. ირმისა და ყვარსალის რეწვა. მორჟების თავშესაყარი. დასით 7 *კმ*-ზე, პიონერის სრუტის მიღმა, მდებარეობს კ. მცირე ბეგიჩევი. კუნძულები 1908 აღმოაჩინა რუსმა მეზღვაურმა ნ. ბეგიჩევმა.

**ბეგლარბეგი** (თურქ. — ბეგთა ბეგი), ფეოდ. ტიტული და თანამდებობა (ბ-ის სინონიმია არაბ. ამირ ალუმარა — ამირთა ამირა, სპარს. მირმირანი ). ოსმ. იმპერიაში ბ. პროვინციის (ვილაიეთის) მმართველი იყო, განაგებდა მის სამოქალაქო და სამხ. საქმეებს, ომის დროს ლაშქარს სარდლობდა. სამხ.-ადმ. სამსახურისათვის ბ-ს ხელფასის ნაცვლად ეძლეოდა საკარგავი, ხასი (წლიური შემოსავალი 600 ათ. — 1 300 ათ. ახჩა). ბ. ორ ან სამ *თუღს* ატარებდა. ორთუღიან ბ-ს ფაშის ან მირმირანის ტიტული ჰქონდა, სამთუღიანს — ვეზირისა. 1864 ეიალეთს ვილაიეთი დაერქვა (ადრე ეს სახელები პარალელური მნიშვნელობით იხმარებოდა), ხოლო ბ-ს — ვალი. ირანში ბ. დიდ პროვინციას მართავდა, მის ხელთ იყო სამხ.-ადმ. ხელისუფლება, ომის დროს კი ლაშქარს სარდლობდა. XVI—XVIII სს-ში ბეგლარბეგობა ირანის ზოგიერთ მხარეში მემკვიდრეობითი გახდა. *მ. სვანიძე.*

**ბეგლარი,** მარნეულის რ-ნის სოფლების *დიდი ბეგლარისა* და *პატარა ბეგლარის* ძვ. სახელწოდება.

**ბეგობის არწივი** (Aquila heliaca), მტაცებელი ფრინველი შავარდნისნაირთა რიგისა. სხეულის საერთო სიგრძე 72 — 84 *სმ* აღწევს, ფრთების შლილი 2 *მ*-მდე, წონა 3 *კგ*-მდე. დედალი ბ. ა. მამალზე დიდია; შეფერილობა ერთნაირი აქვთ. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში; სსრკ-ში ბინადრობს ველებსა და ტყეველებში. საქართველოში გავრცელებულია თითქმის ყველგან. აღმ. საქართველოში მოზამთრე ფრინველია, დას. საქართველოში — მიმომფრენი. გვხვდება ზ. დ. 2000 *მ*-მდე. აპრილში დებს 2, იშვიათად 3 კვერცხს. კრუხობს დედალმამალი. სპობს სოფლის მეურნეობის მავნებლებს — თრიებს, ზაზუნებს, მემინდვრიებსა და სხვ. ზოგჯერ თავს ესხმის კურდღელს, ფრინველებს, ჭამს მძორსაც.

**ბეგონია** (Begonia), ერთ- ან მრავალწლოვანი ბალახოვანი, ბუჩქოვანი ან ბუჩქბალახოვანი მცენარის გვარი ბეგონიასებრთა ოჯახისა. გვარში გაერთიანებულია 800-მდე სახეობა, რ-ებიც ბუნებრივად იზრდება ტროპიკებსა და სუბტროპიკებში (ავსტრალიის გარდა). ბ-ის ფოთოლი ასიმეტრიულია, ყვავილი ერთსქესიანი, ერთსახლიანი, ნაყოფი — კოლოფი, რ-შიც მრავალი წვრილი თესლია. მრავლდება თესლით, კალმითა და ფოთლით. განასხვავებენ ბ უ ჩ ქ ი ს ე ბ რ (გორგლიანს) და ფ ო თ ლ ო ვ ა ნ ბ-ებს. პირველს აქვს უხვი კაშკაშა ყვავილები, მეორეს — ლამაზად შეფერილი ფოთლები. ბ. სსრკ-ში კულტივირებულია ორანჟერეებსა და ოთახის მეყვავილეობაში, ზოგიერთი სახეობა მოჰყავთ ღია გრუნტზე (ყვავილოვან ბორდიურებად).

**ბეგქონდარა** (Thymus), მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. 5—30 *სმ* სიმაღლის ბუჩქბალახებია, იშვიათად — ბუჩქები. აქვს გართხმული ღერო და სწორმდგომი საყვავილე ყლორტები. თეთრი ან ვარდისფერი ყვავილები შეკრებილია თავაკისებრ ან თავთავისებრ ყვავილედად. შეიცავს 400-მდე სახეობას. გავრცელებულია ევროპაში, აზიასა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში 140-მდე სახეობაა, რ-თა უმრავლესობა მშრალ ქვიან ფერდობებზე იზრდება; საქართველოში — 17, მათგან 14 კავკ. ენდემია, 2 კი — საქართველოსი (Th. ladjanuricus, Th. tiflisiensis); გვხვდება უპირატესად სუბალპურსა და ალპურ, აგრეთვე მთის ქვედა და შუა სარტყელში. ბ-ს მთიან ადგილებში ნიადაგდაცვითი მნიშვნელობა აქვს — იგი პირველი სახლდება გადარეცხილ ნიადაგსა და მოშიშვლებულ გრუნტზე. სურნელოვანი მცენარეა, შეიცავს ეთეროვან ზეთებს, რ-ებსაც იყენებენ პარფიუმერიაში, კვების მრეწველობასა და მედიცინაში. სახეობათა უმრავლესობა დეკორატიულია.
*მ. სახოკია.*

**ბედა** ლეონიდ იგნატის ძე (დ. 16. VIII. 1920, სოფ. ნოვაია-პოკროვკა, კუსტანაის ოლქი), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (26. X. 1944 და 29. VI. 1945), ავიაციის გენ.-მ. (1960). სკკპ წევრი 1942-იდან. ეროვნებით უკრაინელი. საბჭ. არმიაშია 1940-იდან. 1942 დაამთავრა ჩკალოვის სახ. სამხ.-საავიაციო სკოლა. დიდ სამამულო ომში განვლო საბრძოლო გზა პილოტიდან 75-ე გვარდიული მოიერიშე ავიაპოლკის მეთაურის თანაშემწემდე. მოახდინა 200 საბრძოლო გაფრენა. ომის შემდეგ 1950 დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია, 1957 გენშტაბის სამხ. აკადემია. მსახურობს სამხ.-საჰაერო ძალებში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბედა** ღ ი რ ს ი (ლათ. Beda, Bede, Baeda Venerabilis) (672 ან 673, მონქტონი, იორკი, — დახლ. 735, ჯეროუ), ინგლისელი მემატიანე, თეოლოგი. ზედწოდება „ვენერაბილისი" (ღირსი, პატივცემული) მის სახელს დაურთეს 836. იცოდა ბერძნ., ლათ., ებრ. ენები. ძირითადად ლათინურად წერდა. მის თხზულებათაგან აღსანიშნავია „ინგლისელი ერის საეკლესიო ისტორია" (731), „ეკლესიის მამათა ნაშრომების კომენტარები", „აბატთა ისტორია". ძვ. ინგლისურზე თარგმნა იოანეს სახარება. ბ-ს მემკვიდრეობა 40-მდე წიგნს შეიცავს.

**ბედეკერი,** სპეც. ცნობარი (გზამკვლევი) მოგზაურებისა და ტურისტებისათვის. სახელწ. დაკავშირებულია გერმ. გამომცემლისა და წიგნით მოვაჭრე კ. ბედეკერის (1801—59) სახელთან. 1827 მან ქ. კობლენცში დააარსა გამომც., რ-იც ასეთ ცნობარებს უშვებდა. ფირმა „ბ-ის" გამომც. (1969) ჰამბურგსა და შტუტგარტშია.

**ბედენის გორასამარხები,** ტომთა ბელადების სამარხები ბედენის ზეგანზე (თეთრი წყაროს რ-ნი). თარიღდება ძვ. წ. 2300—2000. არქეოლ. გათხრები ჩატარდა 1966—70 (გ. გობეჯიშვილი). ბ. გ-ის მიწაყრილების სიმაღლეა 1,5—5 *მ*, დიამეტრი — 25—80 *მ*. დას-იდან აღმ-კენ დამხრობილ სწორკუთხა დასაკრძალავ ორმოებში ჩადგმული იყო ძელებით გადახურული ხის აკლდამები (სიგრძე — 3—8 *მ*, სიგანე — 2—5 *მ*, სიმაღლე — 2—4,5 *მ*). იატაკი და ზოგჯერ კედლებიც მოფენილი ყოფილა ჭილოფებით, ქეჩით ან ტყავებით. ყოველ სამარხში დაკრძალული იყო თითო ბელადი, რ-ისთვისაც ჩაუყოლებიათ თითო ან ორ-ორი მსახური. ბელადები იწვნენ ხის ეტლებზე, მსახურნი — იატაკზე. ყველა მიცვალებული ესვენა გვერდზე, კიდურებმოკეცილი, თავით დას-კენ. ძვლები შეღებილი იყო წითელი ოქრით. სამარხებში აღმოჩნდა თიხისა და ხის უამრავი ჭურჭელი, კალათები, ნაირ-ნაირი ქსოვილი, ქვის, ძვლისა და ლითონის იარაღი (ქვის ხელკვერი, სანაყი, სალესები, შურდულის ქვები, მცოცავი რეტუშით დამუშავებული ობსიდიანისა და კაჟის ისრისპირები, სპილენძის ყუამილიანი ცული, ეჩოები, სატეხები, სადგისი, ორპირა დანა, ვერცხლის სატევარი), ოქროსა და სპილენძის საკინძები, სარდიონისა და პასტის მძივები, მარცვლეული და ტყის ნაყოფი და სხვ.

ბ. გ-ის შავპრიალა კერამიკის ზედაპირი გამოირჩევა ვერცხლისებრი ბზინვარებით. ჭურჭლის ფორმები ხოვლესა, შულავრის და ალაზნის ველის გორასამარხების კერამიკის ანალოგიურია და გარდამავალი საფეხური უკავია ადრინდ. ბრინჯაოს ხანის *მტკვარ-არაქსის კულტურისა* და შუა ბრინჯაოს ხანის *თრიალეთის კულტურის* თიხის ნაწარმს შორის.

ბ. გ-ის მასალა ასახავს როევის გზაზე დამდგარი გვაროვნული საზ-ბის ცხოვრებას. მოსახლ. ძირითადი საქმიანობა იყო მესაქონლეობა და მიწათმოქმედება. განვითარებული ყოფილა მეტალურგია და ხელოსნობის სხვა დარგები — მეთუნეობა, ხითხუროობა, დურგლობა, საფეიქრო საქმე. ბ. გ-ის მასალას ჩრდ. კავკ. და ახლო აღმოსავლეთის ბრინჯაოს ხანის კულტურებშიც მოეპოვება ანალოგიები, რაც განვითარებულ სატომთაშორისო ურთიერთობებზე მიუთითებს.

*ლიტ.*: გ ო ბ ე ჯ ი შ ვ ი ლ ი გ., ბედენის აკლდამა, «ძეგლის მეგობარი», 1967, № 12; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970.
*გ. გობეჯიშვილი.*

**ბედენის ქედი,** მდ-ების ალგეთისა და ქციის წყალგამყოფი. უმაღლესი ადგილია ბედენის მთა (1875 *მ*). ქედზე გადადის სამანქანო გზა თბილის—თეთრი წყარო—წალკა. ბ. ქ. აგებულია ცარცული ვულკანოგენური ნალექებით, ნეოგენური და მეოთხეული ლავებით. აქვს სამხრ. განშტოება, სადაც იაილოს მთაა. კალთები შემოსილია ფოთლოვანი ტყით, ზოგან — ფიჭვნარით, თხემზე მეორეული მდელოებია.
*გ. დევდარიანი.*

**ბედი,** ბ ე დ ი ს წ ე რ ა, რელიგიურ-ფილოსოფიური იდეალისტური წარმოდგენა, რ-საც საფუძვლად უდევს რწმენა ადამიანზე ბრმა ძალების ბატონობისა. ამ შეხედულებით ადამიანთა ბედი წინასწარ არის განჩინებული ღმერთების მიერ. ქართველთა რელიგ. წარმოდგენით ადამიანის დაბადებისთანავე ცაზე ჩნდებოდა მისი ბედის ვარსკვლავი; ახალშობილს „ბედისმწერლის" ხელით შუბლზე ეწერებოდა მომავალი ცხოვრება, ცხოვრების ყველა მომენტი, რომელთა შეცვლა მოკვდავს არ შეეძლო. იმავე შეხედულებით ამქვეყნიურ საქმეებს ხშირად „სულეთის" ღმერთიც განაგებდა. ქართველ მთიელებში გავრცელებული რწმენა-წარმოდგენებით „სამზეოში" ისეთი არაფერი ხდებოდა, წინასწარ „სულეთში" რომ არ ყოფილიყო გადაწყვეტილი. სულეთის ღმერთს ემსახურებოდნენ „მწერელნი", „ბედის მწერლები" ან „წერა-მწერალნი", რ-ებიც ბედის წიგნის მონაცემების მიხედვით „იბარებენ სულეთში" ადამიანებს. ანალოგიური წარმოდგენები გავრცელებული იყო აღმოსავლეთისა და ევრ. ხალხებშიც. ქართ. წარმოდგენები ბ-ზე განსაკუთრებით ახლოს დგას შუამდინარეთისა და ანტ. სამყაროში გავრცელებულ რწმენებთან. იხ. აგრეთვე *ფატალიზმი*.

*ლიტ.*: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, თბ., 1953; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ხევი, ტფ., 1934; ს ა ხ ო კ ი ა თ., ეთნოგრაფიული ჩანაწერები, თბ., 1956.
*ი. სურგულაძე.*

**ბედია** (ყოფ. ს ა ნ ა რ დ ო), სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ოხოჯის (ოქუმის შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., სახახუბიო, ფშაური). ზ. დ. 160 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გალიდან 20 *კმ*. კოლ-ბა „საქართველო" (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბედიანი,** დაბა (1963-იდან) წალკის რ-ნში, მდ. ქციის ნაპირზე. სადაბო საბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., პანტიანი, ფიჭვებისხევი, ჩათახი, ჭოჭიანი, ხრამჰესი). ზ. დ. 1100 *მ*, წალკიდან 28 *კმ*. ხრამჰესის სამმართველო, საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), რესპ. ფსიქიატრიული საავადმყოფო, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბედიე** (Bédier) ჟოზეფ შარლ მარი (28. I. 1864, პარიზი, — 29. VIII. 1938, გრანსერი, დრომის დეპარტ.), ფრანგი ფილოლოგი, ლექსიკოგრაფი, შუა საუკ. ფრანგ. ლიტ-რის მკვლევარი. საფრ. აკად. წევრი 1920-იდან. გამოკვლევაში „ფაბლიოები" (1893) ასაბუთებს შუა საუკ. ფაბლიოთა წმინდა ფრანგ. წარმოშობას. ძირითადი ნაშრომში „ეპიკური ლეგენდები" (ტ. 1—4, 1908—15) უარყოფს შანსონ დე ჟესტის (იხ. *ჟესტი*) და საერთოდ ფრანგ. ეპოსის ხალხურ წარმომავლობას. ბ-მ დაამუშავა „ტრისტანისა და იზოლდას" ტექსტი (1900), აღადგინა ამავე რომანის „პროტოტიპი" და 1902 გამოსცა სათანადო კომენტარებით. მასვე ეკუთვნის „როლანდის სიმღერის" კრიტიკული გამოცემა (1921) და სხვა ლიტ. შრომები.


ბედიის მონასტერი. ჩუქურთმის ფრაგმენტი.

**ბედიის მონასტერი,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, ოჩამჩირის რ-ნში (აფხაზეთის ასსრ). სამონასტრო კომპლექსის ცენტრში ტაძარია. გადარჩენილი ორნამენტული ფრაგმენტების მიხედვით იგი თავდაპირველად X—XI სს. მიჯნაზეა აგებული. ახლანდ. ნაგებობა XIII—XIV სს. განეკუთვნება. ტაძარი გეგმით წაგრძელებული სწორკუთხედია სამი შესასვლელითა და ვიწრო გვერდის ნავებით. გუმბათი დაყრდნობილია ორ ბურჯსა და საკურთხევლის კედლების კუთხეებზე. აღმ. ფასადზე ორი მცირე ნიშაა. ფასადები კარგად გათლილი ქვითაა მოპირკეთებული. შიგნით წყობა უხეშია, ეტყობა, იმთავითვე იყო კედლების მოხატვა გათვალისწინებული. ტაძრის კედლებზე შემორჩენილია მოხატულობის ფრაგმენტები. სამხრ. კედლის აღმ. ნაწილში გამოსახულია *ქტიტორი* — ბ ა გ რ ა ტ III (ეკლესიის მოდელით ხელში) და დადიანთა გვარის წარმომად-


ბედიის მონასტერი. XIII—XIV სს.

გენლები, ალბათ, ადგილობრივი ფეოდალის ოჯახი. მოხატულობა სხვადასხვა ქრონოლოგიურ ფენას განეკუთვნება — XIII–XIV სს. და უფრო გვიანდელ ხანას (ზოგი მკვლევრის აზრით, XI ს. ფენაც შეინიშნება), მონასტრის დას. მხარეს საკმაოდ დიდი სასახლეა, ხოლო ჩრდ. შესასვლელი კარის თავზე XIV ს. სამრეკლოა.
*ლიტ.*: ამირანაშვილი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971.
*ი. ციციშვილი.*

**ბედიის ჭედური თასი,** ქართული ოქრომჭედლობის ძეგლი, ოქროს ბარძიმი. მასიური მრგვალი ფორმის ბაჯაღლო ოქროს თასი (სიმაღლე 12,5 *სმ*, დიამეტრი 14 *სმ*, ფეხი არ შემორჩა) შესრულებულია X — XI სს. მიჯნაზე. ბ. ჭ. თ-ის გარე ზედაპირი სვეტებზე დაყრდნობილი თაღედით 12 არედად დაყოფილი, თითოეული თაღის ქვეშ თითო ფიგურაა გამოსახული: ერთ მხარეს — ტახტზე მჯდომი ქრისტე, მეორე მხარეს — ღვთისმშობელი ყრმით ხელში, აქეთ-იქით კი ფეხზე მდგომი წმინდანები. ბარძიმის ზედა ნაწილში ერთსტრიქონიანი ასომთავრული წარწერაა: აფხაზეთის მეფე ბაგრატი და მისი დედა გურანდუხტი ბარძიმს სწირავენ მათ მიერვე ახლად აშენებულ ბედიის ეკლესიას.
ბ. ჭ. თ-ზე ნათლად ჩანს X — XI სს. ქართ. ოქრომჭედლობისათვის დამახასიათებელი ნიშნები — პლასტ. სკულპტურული გამოსახულების ძიება. ფიგურები საკმაოდ ამაღლებული რელიეფითაა დამუშავებული, ზოგი ფიგურის თავი და ხელები თითქმის მრგვალი ფორმისაა. ბ. ჭ. თ. დაცულია საქართ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმში.
*ლიტ.*: ჩუბინაშვილი გ., ბედიის ოქროს ბარძიმი, «საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1940, ტ. 10 B; მისივე, ქართული ოქრომჭედლობა VIII—XVIII სს., თბ., 1957; მისივე, Грузинское чеканное искусство, Тб., 1959. *რ. ყენია.*
ილუსტრაცია—იხ. ჩანართი; გვ. 321.

**ბედილი** მირზა აბდ ალ-კადირ, იხ. *ბიდილი.*

**ბედისმწერლიშვილები,** ქართველი კალიგრაფები. მოღვაწეობდნენ XVII ს II ნახევარში. იასე (ზოგჯერ ბაღდაშვილად ან ბაღდაიშვილად წოდებული), ფარემუზი და ნათანაილი. მღვდლებმა — იასემ და მისმა ძმამ ფარემუზმა 1664 გადაწერეს კურთხევანი (ეს წიგნი და სხვა ქვემოთ მოხსენიებული ხელნაწერები დაცულია საქართველოს სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტში, H—1742); ნაწერია მტკიცე, თანაბარი, კუთხოვანი ნუსხურით, 1667 მათვე გადაწერეს მარხვანი (A—663). 1669 იასემ გადაწერა სას. თხზულებათა კრებული (A—179), 1673 კი — ე. წ. ქვეშის სახარება (A—517), რ-ის ტექსტიც მორთულია მცენარეული ორნამენტიანი ჩარჩოებით. წიგნს თავში დართული აქვს 15 მინიატიურა. იასესვე გადაუწერია ოთხთავი (S—1247). ნათანაილი, ალბათ, უმცროსი ძმა იყო. 1672 გადაწერილი წიგნის (ჟამნი, H—1755) ანდერძში იგი თავისთავს „ახლად მოსწავლეს“ უწოდებს. წიგნს დართული აქვს მინიატიურები სახარების სცენებით, მხატვარი უცნობია. ნათანაილს 1691 გადაუწერია დავითნი (H—16). ხელნაწერი მორთულია თავსამკაულით და ნაწერიც მაღალმხატვრულ დონეზეა შესრულებული. მისივე გადაწერილია ბიბლია (H—1207), რ-იც მსხვილი, სქელხაზოვანი, კუთხოვანი ნუსხურით არის შესრულებული.
*ლიტ.*: ბერიძე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967.

**„ბედი ქართლისა“,** „რევიუ დე კარტველოლოჟი“ („Bedi Kartlisa. Revue de Kartvélologie“), ქართველოლოგიური სამეცნ. ჟურნალი. დაარსდა 1948 პარიზში. 1958-მდე გამოდიოდა ქართ. ენაზე. ამ წლიდან სტატიები იბეჭდება ფრანგ., გერმ. და ინგლ. ენებზე. ყოველწლიურად გამოდის ჟურნალის ერთი ან ორი გაერთიანებული ტომი (1976 გამოვიდა 34-ე ტომი). ჟურნალი გამოდის საფრ. სამეცნ. კვლევის ეროვნ. ცენტრის დახმარებით. „ბ. ქ-მ“ თავის გარშემო შემოიკრიბა უცხოეთში მოღვაწე ქართველოლოგები; „ბ. ქ-ში“ იბეჭდება აგრეთვე ქართველი, აზერბ. და ჩრდ. კავკასიელი საბჭ. მეცნიერების სტატიები. ჟურნალი მნიშვნელოვან როლს ასრულებს უცხოეთში ქართ კულტურის პოპულარიზაციის საქმეში. დამაარსებელი ნ. სალია (ქურციკაშვილი), დირექტორ-რედაქტორი — პროფ. კ. სალია, მდივანი — გ. გოგოლაშვილი. ჟურნალის სამეცნ. საბჭოში, რ-ის თავ-რეა კ. სალია, შედიან: ი. ასფალგი (მიუნხენი), ჟ. დიუმეზილი (პარიზი), ჟ. გარიტი (ლევენი), ფ. გრაფენი (პარიზი), რ. ლაფონი (ბორდო), დ. ლენგი (ლონდონი), ი. მელიქოვი (სტრასბურგი), შ. მერსიე (პარიზი), ი. მოლიტორი (ბამბერგი), ბ. უტიე (საბლე-სიურ-სართი), კ. პარი (პარიზი), გ. პეჩი (იენა), კ. ჰ. შმიდტი (ბონი), მ. ვან ესბროკი (ბრიუსელი), ჰ. ფოგტი (ოსლო). *ი. ტაბალუა.*

**ბედლენდი** (ინგლ. bad lands — ცუდი მიწები), ძლიერ დასერილი, ძნელად სავალი და მიწათმოქმედებისათვის გამოუსადეგარი დაბალმთიანი რელიეფი. შედგება დატოტვილი ხევების რთული ქსელისა და მათი გამყოფი ვიწრო თხემებისაგან. ყალიბდება უმთავრესად მშრალი ჰავის პირობებში კოკისპირული წვიმის ღვარების მიერ წყალგაუმტარი თიხოვანი ქანებით აგებული ზედაპირის გარეცხვის შედეგად. გავრცელებულია ძირითადად მთიან-უდაბნო და ნახევარუდაბნო რ-ნებში. ნიადაგის არარაციონალური დამუშავების და მთის ტყეების გაჩეხვის შედეგად. წარმოიქმნება აგრეთვე სტეპებსა და ტყესტეპებში. კლასიკური ბ. განვითარებულია ჩრდ. ამერიკაში, კლდოვანი მთების აღმ. მთისწინეთში. სსრკ-ში გვხვდება შუა აზიაში, საქართველოში — ქართლსა და გარეკახეთში. ქართ. სინონიმია ალქატი მიწები.


დ. ბედნი.

**ბედნი** დემიან (ნამდვ. სახელი და გვარი ეფიმ ალექსის ძე პრიდვოროვი) [1 (13). IV. 1883, ს. გუბოვკა, ხერსონის გუბ., — 25. V. 1945, ბარვიხა, მოსკოვის ოლქი], რუსი საბჭ. პოეტი. სკპ წევრი 1912-იდან. დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ისტორია-ფილოლოგიის ფაკ-ტი (1908). პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1899. აქტიურად თანამშრომლობდა გაზ. „ზვეზდაში“, სადაც 1911 დაიბეჭდა ბ-ს ლექსი „დემიან ბედნის — მავნე გლეხის შესახებ“ (აქედან აიღო პოეტმა თავისი ფსევდონიმიც). გაზ. „პრავდამ“ პირველივე ნომერში (5. V. 1912) გამოაქვეყნა მისი ლექსი; მანვე დაუკავშირა ბ. მუშა მკითხველს, ფართო დემოკრ. მასას, გამოაწრთო იგი როგორც პროლეტ. პოეტი, განაპირობა მისი პოეზიისათვის ნიშანდობლივი სოც. სიმახვილე, ბოლშევიკური პარტიულობა, პუბლიცისტურობა და აგიტაციურობა, ენის ხალხურობა. პროლეტ. პოეტებიდან ბ. ერთ-ერთი პირველია, რ-მაც ოქტ. რევოლუციას, სოციალიზმისათვის ბრძოლას დაუკავშირა თავისი ცხოვრება. მისი ლექსების პირველმა კრებულმა „იგავ-არაკებმა“ (1913) ვ. ი. ლენინის ყურადღება მიიპყრო. ბ-ს პოეზია ჟანრობრივად მრავალფეროვანია. დაწერილი აქვს იგავები, სიმღერები, გალექსილი საგაზეთო ფელეტონები, პაროდიები და სხვ.; სამოქალაქო ომის წლებში უდიდესი პოპულარობა მოიპოვა როგორც პოეტმა-აგიტატორმა. ოქტ. რევ. წინ შექმნილ პოემაში „მიწის, თავისუფლების, მუშური ხვედრის შესახებ“ (1917) დაგვიხატა მშრომელი მასების ბრძოლა თვითმპყრობელობის, კაპიტალიზმის წინააღმდეგ. რევ. შემდეგ ბ. მგზნებარედ ეხმაურებოდა ყოველ ახალ მოვლენას ჩვენი ქვეყნის ცხოვრებაში. საბჭ. პოეზიის საგანძურში შევიდა მისი ლექსები ვ. ი. ლენინზე („ფიფქები“, „არავინ იცოდა“), საბჭ. ხალხის გმირულ შრომაზე („შრომა“, „ლტოლვა“), პოემები „მთავარი ქუჩა“ (1922), „წითელარმიელი ივანოვი“ (1935) და სხვ. დიდი სამამულო ომის წლებში ბ-მ შექმნა მრავალი პატრ. ლექსი. მიუხედავად ზოგიერთი ხარვეზისა, ბ-ს პოეზია პარტ. შემოქმედებისა და სოციალიზმის მშენებელი საბჭ. ხალხის ერთგულების მაგალითია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.
*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—19, М.—Л., 1925—33; Собр. соч., т. 1—8, М., 1963—65; ახალი აღთქმა. დემიან ბედნის თქმა, ტფ., 1928; როგორ შევიდა მალაზონი სამოთხეში, ტფ., 1924.
*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1963. *გ. გიგოლაშვილი.*

**ბედნიერი არაბეთი** (Arabia Felise), არაბეთის ნ.-კ-ის სამხრ.-დას. მხარის (ახლანდ. იემენის და ნაწილობრივ ჰადრამაუთის ტერიტ.) სახელწ. ანტ. გეოგრაფიაში. დაერქვა ნაყოფიერი მიწებისა და ბუნებრივ სიმდიდრეთა გამო.

**„ბედნოტა“,** ყოველდღიური გაზეთი გლეხებისათვის, საკ. კპ (ბ) ცკ-ის ორგანო, გამოდიოდა მოსკოვში 1918 მარტიდან 1931 იანვრამდე. „ბ-ს“ წინამორბედი გაზეთები იყო „დერევენსკაია ბედნოტა“, „სოლდატსკაია პრავდა“ (პეტროგრადი), „დერევენსკაია პრავდა“ (მოსკოვი). სამოქალაქო ომის პერიოდში „ბ.“ წითელარმიელთა გაზეთიც იყო; თითქმის ნახევარი ტირაჟი არმიას ეგზავნებოდა (1919 ბოლოსათვის ტირაჟი 750 ათ. ც.). „ბ-მ“ მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა სოფლად კომპარტიის პოლიტიკის გატარებაში, სოფლის სოციალ. გარდაქმნასა და კულტ. დონის ამაღლებაში. გაზეთი სისტემატურად ბეჭდავდა გლეხთა წერილებს და კორესპონდენციებს. ჰყავდა 4 ათ-სამდე სოფლკორი. 1931 „ბ.“ გაზ. „სოციალისტიჩესკოე ზემლედელიეს“ შეუერთდა.

**ბედონი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ქვეშეთის სოფსაბჭო), მთიულეთის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. მთიულეთის არაგვის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1400 *მ*, დუშეთიდან 69 *კმ*. მთიულეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ქვეშეთში (2 *კმ*)

**ბედუინები,** (არაბ. ბადავი — უდაბნოს მცხოვრები), მომთაბარე არაბი მესაქონლეები (უპირატესად მეაქლემეები) წინა აზიასა და ჩრდ. აფრიკაში. ევრ. ლიტ-იაში ბ-ს უწოდებენ აგრეთვე ნახევრად მომთაბარე არაბებს, რ-ებიც მესაქონლეობასთან ერთად მიწათმოქმედებასაც მისდევენ.

**ბედფორდი** (Bedford) ჯონ პლანტაგენეტ (20. VI. 1389 — 11. IX. 1435, რუანი), ჰერცოგი, ინგლ. სახელმწ. მოღვაწე. ინგლ. მეფე *ჰენრი V-ის* ძმა. განაგებდა ინგლისს ჰენრი V-ის საფრანგეთში ყოფნისას (იხ. *ასწლიანი ომი*). 1416 აგვ. სარდლობდა ფლოტს, რ-მაც დაამარცხა საფრ. ფლოტი სენის შესართავთან. ჰენრი V-ის სიკვდილის შემდეგ ბ-მა საფრ. და ინგლ. მეფედ გამოაცხადა მცირეწლოვანი ჰენრი VI, თვითონ კი საფრანგეთის რეგენტი გახდა. 1423 შეუკავშირდა ბურგონის ჰერცოგს. 1424 დაამარცხა ფრანგები ვერნეისთან ბრძოლაში. 1428 ალყა შემოარტყა ორლეანს, მაგრამ *ჟანა დ'არკთან* ბრძოლაში დამარცხდა. მისი მმართველობისას შედგა ჟანა დ'არკის სასამართლო პროცესი.
*გ. ჟორდანია.*

**ბედფორდი** (Bedford), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, ინგლისში, მდ. უზზე, ბედფორდშირის საგრაფოს ადმ. ცენტრი. 129,7 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო ვაგონ. მანქანათმშ., მ. შ. ელექტრომოწყობილობის წარმოება. ბ. ცნობილია VI ს-იდან. შემორჩენილია მნიშვნელოვანი არქიტ. ძეგლები (შუა საუკ. ეკლესიები).

**ბეერ-შევა,** ბეერშება, ბიბლ. ბერსაბე, ქალაქი ისრაელის სამხრ.

ნაწილში. 72 ათ. მცხ. (1972). ნეგევის უდაბნოს სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. რკინიგზის სადგური. ხის დამუშავება, ასაწყობი სახლების, კერამიკის, პლასტიკის, მინისა და მინის ნაწარმის დამზადება. ბ-ზე გადის ნავთობსადენი ეილათ — ჰაიფა. უნ-ტი.

**ბევერიჯი** (Beveridge) უილიამ ჰენრი (5. III. 1879, რანგპური, ინდოეთი, — 16. III. 1963, ოქსფორდი), ინგლისელი ბურჟ. ეკონომისტი, სახელმწ. მოღვაწე, *კეინზის* მიმდევარი. ლონდონის ეკონ. და პოლიტ. მეცნ. სკოლის დირექტორი (1919—37), ბრიტ. აკად. წევრი (1937). არჩეული იყო პარლამ. წევრად ლიბერ. პარტიიდან (1944). სამეფო ეკონ. საზ-ბის პრეზიდენტი (1940—44). ბ-ის ნაშრომები უმთავრესად ეხება უმუშევრობის საკითხებს. თავდაპირველად (XX ს. დასაწყ.) ბ-ს მიაჩნდა, რომ უმუშევრობის მოსპობა თვით კაპიტალ. ეკონომიკას შეუძლია. შემდგომ კი (40-იანი წწ.) ამტკიცებდა, რომ უმუშევრობის ლიკვიდაცია შეიძლება მხოლოდ კაპიტალ. ეკონომიკის სახელმწიფოებრივი რეგულირებით. ბ-მა შეიმუშავა „სრული დასაქმების“ გეგმა, რ-ის საფუძველია საერთო სახელმწიფოებრივ მიზნებს დაქვემდებარებული კაპიტალ. კერძო საკუთრების შენარჩუნება, მაგრამ ამ გეგმით გათვალისწინებულ ღონისძიებებს არ შეუძლიათ მოსპონ უმუშევრობა, რ-იც დამახასიათებელია კაპიტალ. წარმოების წესისათვის.

**ბევინი** (Bevin) ერნესტ (9. III. 1881, უინზფორდი, — 14. IV. 1951, ლონდონი), ინგლ. პოლიტ. მოღვაწე, ლეიბორისტული პარტიისა და ტრედუნიონების ერთ-ერთი მემარჯვენე ლიდერი. 1910—21 დოკერთა პროფკავშირის ხელმძღვანელობის წევრი, 1922—40 სატრანსპ. და არაკვალიფიციურ მუშათა გაერთ. პროფკავშირის გენ. მდივანი. 1925—40 ბრიტ. ტრედუნიონების კონგრესის გენ. საბჭოს წევრი, 1937-იდან კი თავ-რე. 1940—45 შედიოდა უ. ჩერჩილის კოალიციურ მთავრობაში. გაატარა ანტიმუშური კანონი გაფიცვების წინააღმდეგ. 1945—51 ლეიბორისტული მთავრობის საგარეო საქმეთა მინისტრი იყო. 1945 მონაწილეობდა *პოტსდამის კონფერენციაში*. ატარებდა „ცივი ომის“ გაღვივების და ანტისაბჭ. სამხ. ბლოკების შექმნის პოლიტიკას. ხელს უწყობდა „მარშალის გეგმის“ განხორციელებას, გერმ. გათიშვას და დას. გერმ. რემილიტარიზაციას. იყო ბრიუსელის პაქტის დადებისა (1948) და ჩრდ. ატლანტიკის კავშირის შექმნის (1949) ერთ-ერთი მთავარი ინიციატორი. *ნ. კიკვაძე.*

**ბევკი** (Bevk) ფრანცე (დ. 17. IX. 1890, გორიცის ზაკოიცა), სლოვენი მწერალი. სლოვენიის მეცნ. და ხელოვნ. აკად. წევრი. ნაწარმოებებს 1906-იდან აქვეყნებს. მისი შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია (პიესები, რომანები, მოთხრობები, ლექსები). სლოვენური სოფლის ცხოვრებას აღწერს მოთხრობებში „სიკვდილი კართან“ (1924), „სიცრუე“ (1929), „რკინის გველი“ (1932). ავტორია ისტ. რომანებისა („მომაკვდავი ღმერთი ტრიგლავი“, 1930; „ადამიანი ადამიანის წინააღმდეგ“, 1930). ბ-ის საუკეთესო რომანში „კაპელანი მარტინ ჩედერმაცი“ (1938), აგრეთვე მოთხრობებში „სხვისი სისხლი“ (1954), „შავი ხალათი“ (1956) ასახულია სლოვენი ხალხის ბრძოლა ფაშიზმის წინააღმდეგ.

**ბევრეთი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ლისის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის აღმ. დაბოლოებაზე, მდ. დიღმისწყლის სათავეში. ზ. დ. 1080 *მ*, მცხეთიდან 20 *კმ*. დიღმის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ლისში (3 *კმ*).

**ბეზაკლო,** სოფელი დმანისის რ-ნში (ამამლოს სოფსაბჭო), მდ. ყარასუს (მდ. დმანისის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1250 *მ*, დმანისიდან 8 *კმ*. ვაკის მერძევეობა-მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნ., რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბეზანსონი** (Besançon), ქალაქი აღმ. საფრანგეთში, მდ. დუზე, ნავსადგური რონა—რაინის არხზე, იურის მთების ძირას. დუს დეპარტ. ადმ. ცენტრი. 116 ათ. მცხ. (1968). საათების წარმოების ცენტრი. ავტო- და ვაგონმშენებლობა. ისტ. ოლქის — ფრანშ-კონტეს ძვ. დედაქალაქი. ბ-ში შენარჩუნებულია შუა საუკ. დაგეგმარება და სიმაგრეები (1669, ს. ვობანი). არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია ძვ. რომაული თაღი, რომანული და გოტიკური ტაძრები, გრანველის სასახლე (XVI ს.). უნ-ტი, ნატიფი ხელოვნების მუზეუმი. ბ-ში დაიბადნენ ვ. ჰიუგო, შ. ფურიე, პ. ჟ. პრუდონი.

**ბეზბოროდკო** ალექსანდრე ანდრიას ძე [1747—6 (17). IV. 1799], რუსი სახელმწ. მოღვაწე, წარმოშობით უკრ. კაზაკი. 1765 მუშაობა დაიწყო უკრ. გენ.-გუბერნატორ პ. რუმიანცევის კანცელარიაში. 1775-იდან იყო ეკატერინე II-ის მდივანი, 1780-იდან — საგარეო საქმეთა კოლეგიის წევრი, 1784-იდან — მისი ფაქტობრივი ხელმძღვანელი. სახელმწიფო მნიშვნელობის არაერთი მანიფესტისა და დოკუმენტის ავტორი. მისი დამსახურება იყო, რომ ოსმალეთმა ცნო ყირიმის რუსეთთან შეერთება (1783), ხელი მოაწერა რუსეთისათვის ხელსაყრელ *იასის საზავო ხელშეკრულებას (1791)*, კონვენციას პოლ. მესამედ გაყოფის შესახებ (1795) და სხვ.; 1797 მიიღო კანცლერის ჩინი და ბრწყინვალე თავადის ტიტული.

**ბეზენგი,** უ ლ უ ჩ ი რ ა ნ ი, ხეობის ტიპის მყინვარი კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე. ეშვება შხარის (5058 *მ*) და ჯანღის (5049 *მ*) მწვერვალებიდან 2000 *მ* სიმაღლემდე. ფირნის აუზის ფართ. 33,4 *კმ*², ენისა — 7,2 *კმ*². მყინვარის ენის (სიგრძე 9 *კმ*-მდე) დიდი ნაწილი დაფარულია მორენებით. ბ-დან იწყება მდ. ბეზენგის ჩერეკი (მდ. ბაქსანის აუზი).

**ბეზენგის კედელი,** ფ ი ც რ უ ლ ი, ცენტრ. კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ყველაზე მაღალი, 12 *კმ* სიგრძის მონაკვეთი. აღმართულია კედლის მსგავსად ბალყარეთსა (ჩრდ-ით) და სვანეთს (სამხრ-ით) შორის. ბ. კ-ს საქართველოში ხალდეს კედელსაც ეძახიან. ბ. კ-ზე გაშიშვლებულია კავკასიონის კრისტ. გულის ქანები—ნაცრისფერი გრანიტოიდები, რ-ითაც აგებულია ბეზენგის კედლის უმაღლესი მწვერვალები: ლალვერი (4350 *მ*), გისტოლა (4860 *მ*), კათინთაუ (4970 *მ*), ჯანღა (5049 *მ*), შოთა რუსთაველის პიკი (4960 *მ*), შხარა (5058 *მ*). მათ შორის 4400—4100 *მ* სიმაღლის უღელტეხილებია.

ბ. კ-იდან ჩრდ-ით ეშვება კავკასიონის ერთ-ერთი უდიდესი ბეზენგის მყინვარი, ხოლო სამხრეთით — ხალდესა და შხარის მყინვარები. ბ. კ-ის მწვერვალების ტრავერსი ერთ-ერთი უძნელესი ალპინისტური მარშრუტია კავკასიონზე.

**ბეზი** (de Béze) თეოდორ დე (24. VI. 1519, ვეზლე, ბურგუნდია, — 13. X. 1605, ჟენევა), ფრანგი თეოლოგი და მწერალი. კალვინისტური რეფორმაციის მოღვაწე შვეიცარიასა და საფრანგეთში. წარმოშობით ძვ. ბურგონული არისტოკრ. ოჯახიდან. 1559-იდან ჟ. *კალვინის* მიერ ჟენევაში დაარსებული პროტესტანტული აკად. თეოლ. პროფესორი. 1561—63 მონაწილეობდა *ჰუგენოტების* მოძრაობაში. კალვინის სიკვდილის (1564) შემდეგ აირჩიეს ჟენევის კონსისტორიის თავ-რედ და სიცოცხლის ბოლო წლებამდე ევროპაში კალვინისტების მეთაურად ითვლებოდა. ბ-ს რედაქციით 1580 გამოიცა „რეფორმაციის ისტორია საფრანგეთში 1521—63“, მანვე გამოსცა ახალი აღთქმის ტექსტები. ავტორია რამდენიმე მხატვრული და სატირული თხზულებისა.

**ბეზიე** (Béziers), ქალაქი სამხრ. საფრანგეთში, ეროს დეპარტამენტში. 80 ათ. მცხ. (1968). ნავსადგური მდ. ორბსა და სამხრ. არხზე. ქვემო ლანგედოკის ღვინის დიდი ბაზარი. სარკინიგზო კვანძი. მეღვინეობა, სპირტ-არაყის, კასრების, კორპის წარმოება.

**ბეზიმენსკი** ალექსანდრე ილიას ძე [6 (18). I. 1898, ჟიტომირი,—20. VI. 1973, მოსკოვი], რუსი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1916-იდან. პირველი ნაწარმოებები გამოაქვეყნა 1918. იყო *რაპპ*-ის აქტ. წევრი. ლექსების პირველ კრებულებში „ოქტომბრის გარიჟრაჟი“ (1920) და „მზისკენ“ (1921) შეიმჩნევა იმდროინდელი აბსტრ. პოეზიის გავლენა. ბ. 20-იანი წწ. კომკავშირელ პოეტთა პლეადის ერთ-ერთი წარმომადგენელია. ბევრი ნაწარმოები უძღვნა კომკავშირის ცხოვრებას (ლექსი „ახალგაზრდა გვარდია“, 1922; პოემა „კომსომოლია“, 1924 და სხვ.). გამოჩენილ თანამედროვეთა სახეები აქვს დახატული პოემებში „ვლადიმერ ილიას ძე ულიანოვი“ (1926), „ფელიქსი“ (1927), „პეტერბურგელი მჭედელი“ (1937, გამოქვეყნდა 1939) და სხვ. პოემა „ტრაგედიული ღამე“ (1930—63) ეძღვნება საბჭ. ხალხის შრომითს ჰეროიკას. სამამულო ომის წლების პატრ. ლექსები გაერთიანებულია კრებულში „ფრონტული რვეული“ (1946). ბ. ავტორია აგრეთვე სატირული ნაწარმოებებისა (პოემა „ჩვენი ცხოვრების დღე“, 1928; პიესა „გასროლა“, 1929; ლექსთა კრებ. „მრისხანე სტრიქონები“, 1949; „სატირის წიგნი“, 1954 და სხვ.). დაჯილდოებულია 7 ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Избр. произв. 1918—1958, т. 1—2, М., 1958; Избр. лирика, М., 1968; კომკავშირის პირველ ყრილობებზე. დელეგატის მოგონება (1918—1920), თბ., 1958.



ბეზენგის კედელი.


ბეთანიის ტაძრის გეგმა.


ბეთანია. აღმოსავლეთის ფასადის სარკმელი.


ბეთანიის სამაროვანი. ზემოთ—საყურე, ქვემოთ—საყურის დეტალები. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ბეზოარი,** ბეზოარული კენჭები, ცხოველის ბალნის ან მცენარის ბოჭკოსაგან მკვრივად მოთელილი წარმონაქმნები მცოხნავი ცხოველების, ცხენის, ღორისა და ძაღლის კუჭში ან ნაწლავებში. აღწევს 2,5 *კგ*, შეიძლება გამოიწვიოს ნაწლავების დაცობა და ცხოველის დაღუპვა. ბ. წარმოიქმნება უხეში, ნაკლებყუათიანი საკვებით ხანგრძლივი კვების ან ბალნის ჩაყოლის შედეგად. მკურნალობა ოპერაციულია. იხ. აგრეთვე *აბომაზოტომია*.

**„ბეზობრაზოვის ხროვა",** რეაქციონერთა ჯგუფი, რ-იც XX ს. დასაწყისში მნიშვნელოვან გავლენას ახდენდა რუს. საგარეო პოლიტიკაზე. ჩამოყალიბდა 1898 დასაწყისში. „ბ. ხ-ის" შემადგენლობაში შედიოდნენ დიდი მთავარი ალექსანდრე მიხეილის ძე, ა. ბეზობრაზოვი, კონტრ-ადმირალი ა. აბაზა, მეწარმე ვ. ვონლიარლიარსკი, მსხვილი მემამულეები ნ. ბალაშოვი, მ. როძიანკო, თავადი ი. ვორონცოვი, გრაფი თ. სუმაროკოვ-ელსტონი, ვ. *პლევე* და სხვ. „ბ. ხ." მხარს უჭერდა შორეულ აღმოსავლეთში ავანტიურისტულ, აგრესიულ კურსს, მოითხოვდა მანჯურიისა და კორეის დაპყრობას, ხოლო მომწიფებული რევ. თავიდან ასაცილებლად — იაპონიასთან „პატარა, ძლევამოსილ ომს". „ბ. ხ-მ" გავლენა მოიპოვა ნიკოლოზ II-ზე და 1903 გაბატონებული ადგილი დაიკავა მმართველ წრეებში. იაპონიასთან ურთიერთობის მკვეთრად გამწვავებამ გამოიწვია „ბ. ხ-ის" გავლენის შესუსტება, ხოლო ცარიზმის დამარცხებამ 1904—05 რუს.-იაპ. ომში დაასრულა „ბ. ხ-ის" დაშლა.

*ლიტ.:* Романов Б. А., Очерки дипломатической истории русско-японской войны 1895—1907, 2 изд., М.—Л., 1955.

**ბეზრედკა** ალექსანდრე მიხეილის ძე [27. III (8. IV). 1870 — 28. II. 1940], რუსი მიკრობიოლოგი. 1892 დაამთავრა ნოვოროსიისკის უნ-ტის ფიზ.-მათ. ფაკ-ტის საბუნებისმეტყველო განყ-ბა ოდესაში. 1897-იდან მუშაობდა პარიზის პასტერის სახ. ინ-ტში, 1916-იდან ამ ინ-ტის დირექტორის მოადგილეა. ბ-მ შეისწავლა *ანაფილაქსიის* მოვლენები და დაამუშავა *დესენსიბილიზაციის* მეთოდი შრატით მკურნალობისას ანაფილაქსიური შოკის თავიდან ასაცილებლად. მისი ძირითადი შრომები ადგილობრივი იმუნიტეტისა და ანტივირუსის პრობლემას ეძღვნება; ბ-ს ადგილობრივი იმუნიზაციის ხერხს იყენებენ მრავალი ინფექციის პროფილაქტიკისათვის (ბ-ს მიხედვით მუცლის ტიფის, ქოლერის, დიზენტერიის, აგრეთვე სტრეპტოკოკური ინფექციების საწინააღმდეგო ვაქცინაციები). ბ-ს მიერ დამუშავებულ მეთოდებს მისივე სახელი ეწოდა.

**ბეზრუჩი** (Bezruč) პეტრ [ფსევდ.; ნამდვ. სახელი და გვარი ვლადიმერ ვაშეკი (Vašek)] (15. IX. 1867, ოპავა, — 17. II. 1958, განის კოსტელეცი), ჩეხი პოეტი. რესპ. სახ. პოეტი (1945). პირველი ლექსები 1899 გამოაქვეყნა. 1909 გამოსული „სილეზიური სიმღერები" ახ. ეტაპი იყო ჩეხური რეალისტური პოეზიის განვითარებაში. ბ. ავტორია პროზაული ნაწარმოებების, სტატიებისა და ფელეტონების. კრებ. „პარალიპომენები" (1937—38) ბ-ის სხვადასხვა წლებში გამოქვეყნებულ ლექსებს აერთიანებს.

**ბეზუ** (Bezout) ეტიენ (31. III. 1730, ნემური, — 27. IX. 1783, ბას-ლოჟი), ფრანგი მათემატიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1758). მისი შრომები უმთავრესად უმაღლეს ალგებრას ეხება. ბ-მ გამოიკვლია უმაღლესი ხარისხის ალგებრულ განტოლებათა სისტემების თვისებები და განტოლებათა ასეთ სისტემებში უცნობთა მიმდევრობითი გამორიცხვის ზოგადი მეთოდები.

**ბეთანია,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, ჯვაროვან-გუმბათოვანი ტაძარი. აგებულია XII—XIII სს. მიჯნაზე. მდებარეობს თბილ. სამხრ.-დას-ით (16 *კმ*), ვერის ტყიან ხეობაში (მდ. ვერის მარჯვ. მხარეს). რესტავრირებულია XIX ს. ბოლოს. გეგმით სწორკუთხედია. გუმბათი ოდნავაა გადანაცვლებული აღმოსავლეთისაკენ და მნიშვნელოვნადაა ზემოთ აზიდული. სამხრ. შესასვლელის წინ ვარსკვლავისებრი კამარით გადახურული კარიბჭეა. ტაძარი გარედან მოპირკეთებულია თლილი ქვით, ხოლო კედლებისა და გუმბათის ყელის აგურის წყობა გვიანდ. რესტავრაციის დროინდელია. აღმ. ფასადზე შემორჩენილი ტრად. ნიშები მოჩუქურთმებული თავსართით უკავშირდება შუა სარკმელს. მოჩუქურთმებულია სარკმლის საპირეებიც. ტაძარში დაცულია კედლის მხატვრობა, ქართ. მონუმ. მხატვრობის განვითარების გარკვეული ეტაპის — XII—XIII სს. მიჯნის შესანიშნავი ნიმუში. გამოირჩევა შესრულების მაღალი ოსტატობით. საკურთხევლის კონქში მოთავსებული იყო „ვედრების" კომპოზიცია (შემორჩენილია მხოლოდ ტახტზე მჯდომი ქრისტეს ფიგურის ფრაგმენტები). საკურთხევლის აფსიდის კედელზე გამოსახულნი არიან წინასწარმეტყველები, რ-თაც ხელში ქართულწარწერებიანი გრაგნილები უჭირავთ. გუმბათის მოხატულობა ერთიანად შელესილია. ჩრდ. კედელი ეთმობა „მაცხოვრის" ვნებათა ციკლს, ხოლო სამხრ. კედელი — ძველი აღთქმის სცენებს. ფრაგმენტების მიხედვით დას. კედელი ეკავა „განკითხვის დღის" კომპოზიციას. რელიგ. შინაარსის სცენების გვერდით მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ისტ. პირთა—გიორგი III-ის, თამარ მეფისა და გიორგი ლაშას პორტრეტებს. მოხატულობა შესრულებულია თამარის სიცოცხლეში, გიორგი ლაშას თანამოსაყდრედ გამოცხადების ხანაში, 1207-ის ახლოს. ტაძრის დას-ით დგას დარბაზული ეკლესია (1196).

*ლიტ.:* ამირანაშვილი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971; ციციშვილი ი., ქართული არქიტექტურის ისტორია, თბ., 1955; Алибегашвили Г. В., Четыре портрета царицы Тамары, Тб., 1957. *ი. ციციშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 288—289.

**ბეთანიის სამაროვანი,** VI—VIII სს. არქეოლ. ძეგლი ბეთანიის ტაძრის სამხრეთით 3 *კმ*-ზე, სამადლოსა და ვერის ხევებს შორის. შესწავლილია სამაროვნის ნაწილი, ქვიშაქვის ფილებით ნაგები 11 სამარხი. სამარხებში აღმოჩნდა სამკაული და ტანსაცმელთან დაკავშირებული ნივთები (რკინისა და სპილენძის მშვილდ-საკინძები და ბეჭდები; პასტის, მარჯნისა და სარდიონის თავებიანი საკინძები; სარდიონითა და მარგალიტით გაწყობილი ბრინჯაოს საყურეები).

*ლიტ.:* კიკვიძე ი., ჭილაშვილი ლ., ადრეფეოდალური ხანის სამაროვანი ბეთანიასთან, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1961, ტ. 22 B. *ლ. ჭილაშვილი.*

**ბეთე** (Bethe) ჰანს ალბრეხტ (დ. 2. VII. 1906, სტრასბურგი), ფიზიკოს-თეორეტიკოსი. დაამთავრა მიუნხენის უნ-ტი (1928), ასწავლიდა გერმ. უნ-ტებში. 1933-იდან ემიგრანტად იყო ინგლისში, ხოლო 1935-იდან აშშ-შია. 1937-იდან ითაკის (ნიუ-იორკის შტატი) კორნელის უნ-ტის პროფესორია. 1943—46 მუშაობდა ლოს-ალამოსის ლაბორატორიაში. ბ-ს ძირითადი შრომები ეხება კვანტურ მექანიკას და მის გამოყენებას ატომისა და ლითონების თეორიაში, ნაწილაკების ურთიერთქმედებას ელექტრომაგნ. ველთან, ელემენტარულ ნაწილაკებს და ატომის ბირთვის თეორიას. მას ეკუთვნის მნიშვნელოვანი ფორმულა, რ-იც ნივთიერებაში მოძრავი დამუხტული ნაწილაკის მიერ დაკარგულ ენერგიას განსაზღვრავს. ელემენტარულ ნაწილაკთა თეორიაში ფართოდ იყენებენ ბეთე-სოლპიტერის განტოლებას, რ-იც განსაზღვრავს ორი ურთიერთქმედი ნაწილაკის სისტემის თვისებებს. ბ-მ მიუთითა ბირთვული რეაქციების ყველაზე ალბათურ ციკლზე, რ-იც შიდავარსკვლავური თერმობირთვული ენერგიის წყაროს წარმოადგენს. ნობელის პრემიის ლაურეატი (1967).

**ბეთელგეიზე,** α ორიონისა, ნახევრად წესიერი ცვალებადი ვარსკვლავი, რ-ის ბრწყინვალება იცვლება 5,8 *წ* პერიოდით 0,3-იდან 1,2 ხილულ ვარსკვლავიერ სიდიდემდე. მზიდან მანძილი 83 *პს*. ბრწყინვალების ცვალებადობა გამოწვეულია ვარსკვლავის რადიალური პულსაციით.

**ბეთლევი,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ველევის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ველეულის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1200 *მ*, ამბროლაურიდან 17 *კმ*. ველევის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ველევში (2 *კმ*). შემონახულია XV ს. ღვთისმშობლის დარბაზული ეკლესია. აგებულია ქვითკირით, გარედან თეთრადაა შელესილი. შიგნითა კედლები, კამარა და კონქი მთლიანად მოხატული ყოფილა. ტრად. საეკლესიო სიუჟეტების გარდა გამოსახულნი იყვნენ საერო პირებიც, მ. შ. ეკლესიის აღმშენებელი იაშვილი. ასომთავრულ წარწერებში ეკლესიის აგებისა და მოხატვის თარიღიც (1493) ყოფილა აღნიშნული. *მ. დვალი.*

**ბეთლემი,** სახარების ტრადიციის მიხედვით, ქრისტეს დაბადების ადგილი (იხ. *ბეით-ლაჰმი*).

**ბეთლემი,** გამოქვაბული ხევში (ყაზბეგის რ-ნი), მყინვარწვერის მასივზე, მწვერვალიდან სამხრ.-აღმ-კენ განშტოებულ ბეთლემის ქედზე (გერგეტისა და აბანოს მყინვარების აუზთა გამყოფი). ზ. დ. დაახლ. 4100 *მ*. ბ. გამოკვეთილია ციცაბო მოწითალო ანდეზიტის კლდეში (კლდის ძირიდან 300 *მ* სიმაღლეზე). ბ. მოხსენიებული აქვს ვახუშტი ბატონიშვილს თავის ნაშრომში „აღწერა სამეფოსა საქართველოსა".

1948 ბ. გამოიკვლია ქართველ მთამსვლელთა ჯგუფმა ალექსანდრა *ჯაფარიძის* ხელმძღვანელობით. გამოქვაბულში ასასვლელად კარიდან გადმოკიდებული იყო 5,5 *მ* სიგრძის რკინის ჯაჭვი. ყაზბეგის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში ინახება რკინის ფირფიტებით შეჭედილი ბ-ის კარი, ჯაჭვი, X—XI სს. ვერცხლის ხატი, სპილენძის შანდალი, საეკლ. ინვენტარი, მონეტები. ბ-ის კედელზე ამოკვეთილი წარწერის ფრაგმენტები პალეოგრაფიულად X—XI ს-ით თარიღდება. ბ-ის შესახებ ხალხში შემონახული თქმულება საფუძვლად დაედო ი. ჭავჭავაძის პოემა „განდეგილს".

*ლიტ.:* Джапаридзе А. Б., Тайник пещеры Бетлеми, кр.: Побежденные вершины, М., 1948.

**ბეთლემი,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ლეძაძამეს სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე, მდ. ტეხურის მარჯვ. ნაპირას, მდ. გურძემის შესართავთან. ზ. დ. 140 *მ*, ცხაკაიადან 19 *კმ*. ლეძაძამეს მიწა ცხაკაიას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. ბ-ში არის წყალტუბოს ტიპის სამკურნ. წყალი.

**ბეთლენი** (Bethlen) გაბორ (1580 — 25. XI. 1629), ტრანსილვანიის მთავარი (1613—29), უნგრეთის მეფე (1620—21). მთავარ ჟიგმონდ ბატორის (1588 — 98) დროს სათავეში ჩაუდგა ტრანსილვანიის თავადაზნაურთა ანტიჰაბსბურგულ ოპოზიციას. 1602—03 მონაწილეობდა მოზეშ სეკეის, 1604—06 — იშტვან *ბოჩკაის* აჯანყებებში, აგრეთვე *ოცდაათწლიან ომში* (1618—48) ანტიავსტრ. კოალიციის მხარეზე.

**ბეთმან ჰოლვეგი** (Bethman Hollweg) თეობალდ ფონ (29. XI. 1856, ჰოენფინოვი, — 2. I. 1921, იქვე), გერმ. სახელმწ. მოღვაწე. 1905—07 პრუსიის შინაგან საქ-

მეთა მინისტრი; 1907—09 გერმ. იმპერიის შინაგან საქმეთა სახელმწ. მდივანი და რაიხსკანცლერის მოადგილე, 1909—17 რაიხსკანცლერი. ეყრდნობოდა კონსერვატორებს და კათოლ. პარტია ცენტრს („შავ-ცისფერ ბლოკს"). აქტ. როლი შეასრულა I მსოფლიო ომის მომზადებასა და გაჩაღებაში.

**ბეთჰოვენი** (Beethoven) ლუდვიგ ვან (მოუნათლავთ 17. XII. 1770, ბონი, — 26. III. 1827, ვენა), გერმ. კომპოზიტორი, დაიბადა ფლამანდური წარმოშობის კარის მუსიკოსის (მომღერლის) ოჯახში. ადრე ისწავლა კლავესინზე, ორგანზე, ვიოლინოსა და სხვა საკრავებზე დაკვრა. 1781-იდან მუსიკაში მეცადინეობდა ცნობილი კომპოზიტორისა და ორგანისტის კ. ნეფეს ხელმძღვანელობით. პირველი ნაწარმოები შექმნა 1782 (ვარიაციები კლავირისათვის ე. დრესლერის მარშის თემებზე). 1787 ახალგაზრდა ბ. ეწვია ვენას, სადაც ცოტა ხანს მოცარტთან მეცადინეობდა. 1789 ისმენდა ფილოს. ლექციებს ბონის უნ-ტში. 1792-იდან კი სამუდამოდ დასახლდა ვენაში. აქ კომპოზიციის ოსტატობას სრულყოფდა ი. ჰაიდნის ხელმძღვანელობით. მისი მასწავლებლები იყვნენ აგრეთვე ი. ალბრეხტსბერგერი და ა. სალიერი. ბ-მა მალე მოიპოვა აღიარება როგორც ვენის საუკეთესო პიანისტმა და კომპოზიტორმა. 27 წლისას დაეტყო სიყრუის ნიშნები, დაავადება სწრაფად ვითარდებოდა, რაც კომპოზიტორისათვის მძიმე სულიერ ტრავმად იქცა. ბ-ის შემოქმედებითი მოღვაწეობის პირველი პერიოდი მთავრდება 1802. ამ დროისათვის შექმნილი ჰქონდა I (დო მაჟორი, 1800) და II (რე მაჟორი, 1802) სიმფონიები, 17 საფორტეპიანო სონატა, მ. შ.: „პათეტიკური" (№ 8, 1799), „სამგლოვიარო მარშით" (№ 12, 1801), „მთვარის" (№ 14, 1801), პირველი სამი საფორტეპიანო კონცერტი (I — 1798, II — 1798, III — 1800), სავიოლინო და სავიოლონჩელო სონატებისა და სიმებიანი კვარტეტების ნაწილი, ბალეტი „პრომეთეს ქმნილებანი" (1801). მეტად ნაყოფიერი გამოდგა ბ-ის მოღვაწეობის შუა პერიოდი (1803—1812). ამ წლებში დაწერა ისეთი გენიალური ქმნილებები, როგორიცაა მე-3 („გმირული", მი ბემოლ მაჟორი, 1803), მე-4 („რომანტიკული", სი ბემოლ მაჟორი, 1806), მე-5 („ტრაგიკული", დო მინორი, 1808), მე-6 („პასტორალური", 1808), მე-7 (ლა მაჟორი, 1812) და მე-8 (ფა მაჟორი, 1812) სიმფონიები, მუსიკა გოეთეს ტრაგედიისათვის „ეგმონტი" (1810), ოპერა „ფიდელიო" (1805); უვერტიურები: „კორიოლანი" (1807), „ლეონორა" — № 1, № 2, № 3 (1805—06), ფანტაზია ფორტეპიანოს, გუნდისა და ორკესტრისათვის (1808); საფორტეპიანო კონცერტები: № 4 (1806), № 5 (1809) და სხვ. 1813—17 ბ. შემოქმედებით დეპრესიას განიცდის. ახ. აღმავლობა იწყება 1818-იდან და გრძელდება თითქმის გარდაცვალებამდე. ამ დროსაა შექმნილი მისი უკანასკნელი 5 საფორტეპიანო სონატა (1816—22), 5 სიმებიანი კვარტეტი (1823—26), „საზეიმო მესა" (1823) და მისი შემოქმედების მწვერვალი მე-9 სიმფონია (1824). ცხოვრების უკანასკნელი წლები ბ-მა თითქმის სრულ სიმარტოვესა და სიღარიბეში გაატარა.

ბ-ის ცხოვრებასა და მოღვაწეობას ამოძრავებდა გენიალური შემოქმედებითი ნიჭი, მგზნებარე მეამბოხე ტემპერამენტი და უდრეკი ნებისყოფა. ბ-ის ქმნილებებში სრულყოფილად გამოიხატა 1789 საფრ. ბურჟ. რევ. იდეური და ემოციური სულისკვეთება და მისწრაფება, რ-ის გამოც ბ-ს საფრ. რევ. „მუსიკალური სინდისი" უწოდეს. ბ. ძირითადად სიმფ. მუსიკის სფეროში მოღვაწეობდა. მის ცხრა სიმფონიაში ნათლად აისახა კომპოზიტორის შემოქმედებითი ევოლ. სრული სურათი. ბ-ის სიმფ. შემოქმედების პირველი მწვერვალი მე-3 („გმირული") სიმფონიაა იმ მძიმე სულიერი კრიზისის შედეგად იშვა, რ-მაც კომპოზიტორი ერთხანს თვითმკვლელობის აზრამდეც კი მიიყვანა. ბ-ის სიმფ. შემოქმედების მეორე მწვერვალია მე-5 სიმფონია, რ-საც ზოგჯერ „ტრაგიკულს" უწოდებენ და რ-ის ფინალიც ჟღერს როგორც რევ. ჰიმნი — მარში. ბ-ის სიმფონიზმის გმირული ხაზი გრძელდება მე-7 სიმფონიაში, რ-საც რ. ვაგნერმა „ცეკვის აპოთეოზი" უწოდა. მე-4 და მე-6 („პასტორალური") სიმფონიებში მკაფიოდ გამოჩნდა ბ-ის შემოქმედების რომანტ. ხასიათი. მე-9 სიმფონია დაიწერა სამიოდე წლით ადრე ბ-ის გარდაცვალებამდე, იგი ყველაზე რთული, ღრმა და გრანდიოზულია მის სიმფონიებს შორის. გმირის ტრაგედია (I ნაწ.) გადაიზრდება ბედნიერებისაკენ მიმავალი კაცობრიობის კოსმოსურ სიხარულში (ფინალი). აქ კომპოზიტორს გამოყენებული აქვს ფ. შილერის „ოდა სიხარულისადმი" და ფინალი გადაწყვეტილია როგორც ვოკალურ-სიმფ. ჟანრის კომპოზიცია (კანტატა), რაც პირველი შემთხვევაა სიმფ. მუსიკის ისტორიაში. დიდია ბ-ის უვერტიურების, პირველ რიგში — „ეგმონტის", „კორიოლანისა" და „ლეონორას" მნიშვნელობა პროგრამული სიმფ. მუსიკის ისტორიაში. ისტ. როლი შეასრულა ბ-ის ინსტრუმენტულმა კონცერტებმა (განსაკუთრებით გამოირჩევა მე-4 და მე-5 საფორტეპიანო და სავიოლინო კონცერტები), რ-ებიც შინაარსის სიღრმითა და მასშტაბებით წარმოადგენს სიმფ. და საკონცერტო ჟანრების სინთეზს. დიდი ფორმის სხვა ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია გრანდიოზული „საზეიმო მესა" (1823), რ-იც თავისი ჩანაფიქრით უახლოვდება მე-9 სიმფონიას. ბ-ის ერთადერთი ოპერის „ფიდელიოს" (დაიდგა 1805, ვენა, მე-2 რედაქცია — 1806, მე-3 — 1814) თემაა ტირანის წინააღმდეგ ბრძოლა. გმირულ თემას ეძღვნება ბ-ის ბალეტი „პრომეთეს ქმნილებანი" (ს. ვიგანოს დადგმა, 1801).

უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება ბ-ის კამერულ-ინსტრუმენტულ მუსიკას (32 საფორტეპიანო და 10 სავიოლინო სონატა, 16 სიმებიანი კვარტეტი, 7 საფორტეპიანო ტრიო; 32 ვარიაცია ფორტეპიანოსათვის და სხვ.). საფორტეპიანო სონატები — „პათეტიკური", „მთვარის", „აპასიონატა", სავიოლინო — „კროიცერის სონატა" ჩანაფიქრის მასშტაბურობით, მძაფრი დრამატიზმით, გამომსახველ ხერხთა ნოვატორული სითამამით ამ ჟანრის მწვერვალებს წარმოადგენს. № 28—32 სონატებითა და 12—16 კვარტეტებით ბ. გზას უკაფავს მუს. რომანტიზმს. ხსენებული კვარტეტების გარდა აღსანიშნავია სამი ე. წ. „რუსული კვარტეტი" (თხზ. 59), რ-იც დაიწერა ვენაში რუსეთის ელჩის ა. რაზუმოვსკის შეკვეთით. ბ-ის ვოკალური მემკვიდრეობა მოიცავს 91 სიმღერას, 70-ზე მეტ გუნდს, ვოკალურ ანსამბლებს, მის მიერ დამუშავებულ სხვადასხვა ხალხთა სიმღერებს (188) და სხვ. კომპოზიტორის თხზ. პირველი სრ. კრებ. (25 ტომი) გამოვიდა ლაიფციგში 1864—1888, დამატებითი ტომების გამოსვლა ახლაც გრძელდება.

დიდი ტრადიცია აქვს ბ-ის ნაწარმოებთა შესრულებას საქართველოში. მისი საფორტეპიანო კონცერტები და სონატები პირველი ქართველი პიანისტის ა. *მიზანდარის* რეპერტუარში შედიოდა. ქართ. საბჭ. საშემსრულებლო ხელოვნების ისტორიაში შევიდა 1927 წ. 4 აპრ. თბილისში ბ-ის გარდაცვალების 100 წლისთავზე გამართული კონცერტი: „ახალგაზრდა ქართველ მუსიკოსთა საზოგადოების" სიმფონიურმა ორკესტრმა ი. *ფალიაშვილის* დირიჟორობით საქართველოში პირველად შეასრულა ბ-ის მე-9 სიმფონია. პიანისტმა ანასტასია *ვირსალაძემ* 30-იან წლებში შეასრულა მე-4 და მე-5 საფორტეპიანო კონცერტები. ფართოდ აღინიშნა საიუბილეო თარიღები 1950 (სიმფ. კონცერტების ციკლი ო. დიმიტრიადის დირიჟორობით) და 1970, როდესაც პიანისტმა ნ. გაბუნიამ პირველად ქართ. საშემსრულებლო ხელოვნების ისტორიაში შეასრულა ბ-ის 32-ვე სონატა, ხოლო ე. ვირსალაძემ — კომპოზიტორის ხუთივე საფორტეპიანო კონცერტი.

*ლიტ.*: ფ ე რ მ ა ნ ი ვ., დასავლეთ ევროპის მუსიკის ისტორია, თბ., [1956]; Э р р и о Э., Жизнь Бетховена, [пер. с франц.], М., 1959. *გ. ტორაძე.*

**ბეი,** იხ. *ბეგი*

**ბეიბუთოვი** რაშიდ მაჟიდ-ოღლუ [დ. 1 (14). XII. 1915, თბილისი], აზერბაიჯანელი საბჭოთა მომღერალი (ლირიკული ტენორი), სსრკ სახ. არტისტი (1959). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო ხალხ. სიმღერების შესრულებით (თბილისი, 1933); 1933—44 ერევნის, ხოლო 1944—56 ბაქოს ფილარმონიის სოლისტია. 1957—59 ხელმძღვანელობს აზერბ. სახელმწ. საკონცერტო ანსამბლს. აზერბ. სიმღერის სახელმწ. თეატრის დამაარსებელი და ხელმძღვანელი (1966). ბ. ცნობილია როგორც საესტრადო სიმღერების შემსრულებელი. პერიოდულად გამოდის ბაქოს ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სპექტაკლებში (მთავარი როლები შეასრულა ამიროვის ოპერა „სევილში" და უ. ჰაჯიბეკოვის მუსკომედია „არშინ-მალ-ალანში"). გადაიღეს კინოფილმ „არშინ-მალ-ალანში" (სსრკ სახელმწ. პრემია, 1946). სსრკ VII—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით.

**ბეიდევინდი** (ჰოლანდ. bij de wind), აფრიანი გემის კურსი შემხვედრ-გვერდითი ქარის მიმართ, როდესაც გემის გრძივ ღერძსა და ქარის მიმართულებას შორის კუთხე 90°-ზე (8 რუმბზე) ნაკლებია. ბ-ს უწოდებენ ს რ უ ლ ს, თუ ეს კუთხე 6 რუმბზე მეტია, და მ კ ვ ე თ რ ს — თუ იგი 6 რუმბზე ნაკლებია. თანამედროვე იახტები დადიან მეტად მკვეთრი ბ-ით (კუთხე დაახლ. 4 რუმბია).

**ბეიდემანი** მიხეილ სტეფანეს ძე [10 (22). X. 1839 — 5 (17). XII. 1887], რუსი რევოლუციონერი. 1860 დაამთავრა პეტერბ. სამხ. სასწავლებელი. იმავე წელს დას. ევროპაში გადასახლდა. იტალიაში გარიბალდის რაზმებში იბრძოდა. ლონდონში (დუბროვინის გვარით) ა. *გერცენის* სტამბის ასოთამწყობი იყო. *საგლეხო რეფორმის* (1861) ჩატარებასთან დაკავშირებული პოლიტ. მოვლენების გამო გადაწყვიტა რუსეთში დაბრუნება. საზღვარზე გაჩხრეკისას აღმოაჩნდა ყალბი მანიფესტი, რ-იც ხალხს „კონსტანტინე I-ის" სახელით თვითმპყრობელობის დასამხობად მოუწოდებდა. ალექსანდრე II-ის განკარგულებით, ბ. გაუსამართლებლად ჩასვეს ალექსის რაველინის ცალკე საკანში, სადაც 20 წელი დაჰყო. 1881 გადაიყვანეს სულით დაავადებულთა საავადმყოფოში (ყაზანი), იქვე გარდაიცვალა.

**ბეიზა** (Oryx gazella beisa), წყვილჩლიქოსანი ძუძუმწოვარი ცხოველი. ანტილოპა *ორიქსის* აღმოსავლეთაფრიკული ქვესახეობაა. ფურსაც და ხარსაც სწორი, უკან მიმართული წვეტიანი რქები აქვს, რ-თა სიგრძე 1 *მ* აღწევს. ბინადრობს აღმ. აფრიკის ველებზე. გვხვდება ჩვეულებრივ წყვილებად, ზოგჯერ პატარა ჯოგებად. იყენებენ ხორცსა და ტყავს. ბ. სპორტ. ნადირობის ობიექტიცაა.

**ბეითალმანი ქონება** (არაბ. ბაით ალმალ — ხაზინა; უპატრონო ქონება), საბჭ. სამოქალაქო სამართ. მიხედვით ქონება გარდაცვლილისა, რ-საც არ დარჩენია არც კანონისმიერი, არც ანდერძისმიერი მემკვიდრეები; რ-ის მემ-



ბეთლემის გამოქვაბული. X—XV სს. პუნქტირით აღნიშნულია გზა მეტეოსადგურიდან.



ლ. ბეთჰოვენი.



რ. ბეიბუთოვი.

კვიდრეებმა უარი თქვეს მემკვიდრეობაზე; რ-ის მემკვიდრეებს ანდერძით ანდა კანონით გათვალისწინებული რაიმე სხვა საფუძვლით ჩამოერთვათ მემკვიდრეობის უფლება. ბ. ქ. სახელმწიფოს გადაეცემა. თუ სამკვიდროს დამტოვებელს ვალები დარჩა, ამ ვალებზე სახელმწიფო პასუხს აგებს მიღებული ქონების ღირებულების ფარგლებში (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., კარი VII).

ბეითალმანობა ამა თუ იმ სახით ცნობილია სხვადასხვა ხალხისა და დროის სამართალში. საქართველოში უმემკვიდრო ქონებას ძველადვე ბეითალმანი ეწოდებოდა (აგრეთვე — ამოწყვეტილი თუ ამოვარდნილი კაცის ქონება, უმკვიდრო, ნახარი ან პარტახტი). ბ. ქ. შესაბამის ბატონს (მეფეს, სხვა სიუზერენს, ყმა გლეხის მებატონეს) რჩებოდა და მისი ნებით განიკარგებოდა. არსებობდა ბეითალმანობის საქმეთა გამრიგე საგანგებო მოხელე — მ ე ბ ე ი თ ა ლ მ ე.

*ლიტ.*: ნ ა დ ა რ ე ი შ ვ ი ლ ი გ., ქართული საოჯახო სამართლის ისტორიიდან, თბ., 1965, გვ. 156—171; ფ უ რ ც ე ლ ა ძ ე დ., ვახტანგ VI სამემკვიდრეო კანონი, «საბჭოთა სამართალი», 1969, № 3.

*დ. ფურცელაძე.*

**ბეითარაფჩი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (კასუმლოს სოფსაბჭო), ქვემო ქართლის ვაკეზე, საქართველო — სომხეთის საზღვართან, მდ. დებედის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 410 *მ*, მარნეულიდან 24 *კმ*, ხაზბლოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 12 *კმ*. კასუმლოს მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნ., რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბეით-ლაჰმი,** ქალაქი იორდანიაში, იერუსალიმის სამხრ-ით. 22,5 ათ. მცხ. (1964). თავდაპირველად ქანაანელთა, მოგვიანებით კი იუდეველთა ქალაქი იყო სამხრ. პალესტინაში. დაარსებული უნდა იყოს დაახლ. ძვ. წ. II ათასწლ. შუახანებში. პირველად მოხსენიებულია თელ-ელ-ამარნის მიმოწერაში (ძვ. წ. XIV ს.) „ბეთილუ-ლაჰემას" („ქალღმერთ ლაჰემას სახლი") სახელით. განსხვავებით ჩრდ. პალესტინის ამავე სახელწ. ქალაქისაგან ზოგჯერ იუდეველთა ბეთლეჰემს უწოდებდნენ. იგი *ადონისის* კულტის ადგილი იყო. ბიბლიის მიხედვით, ბ.-ლ. (ქართული ტრადიციით ბ ე თ ლ ე მ ი) მეფე *დავითის* სამშობლოა. სახარებაში იესო ქრისტეს დაბადების ადგილია. სხვა მითური ვერსიით იესო ქრისტეს მშობლები ნაზარეთში (ჩრდ. პალესტინა) ცხოვრობდნენ, ლუკას სახარებაში არის ლეგენდარული ცნობა იოსებისა და მარიამის ნაზარეთიდან ბეთლეჰემში გამგზავრების შესახებ. თანამედროვე ბ.-ლ.-ის მახლობლად შემორჩენილია ბიბლიაში მოხსენიებული ე. წ. „დავითის ჭა" — მთაში ნაკვეთი ქვაბული (ლაკვანი) წვიმის წყლის შესაგროვებლად.

**ბეიკერზფილდი** (Bakersfield), ქალაქი აშშ-ის დას. ნაწილში (კალიფორნიის შტატი), კალიფორნიის ველის სამხრ. მხარეში. 69,5 ათ. მცხ. (1970). ნავთობდა აირსარეწებისა და სარწყავი სუბტროპ. მიწათმოქმედების რ-ნის სავაჭრო ცენტრი. ნავთობგადასამუშ., კვების, ქიმ. მრეწვ., ლითონდამუშავება.



ბეირუთი. ქალაქის ზღვისპირა ნაწილი.

**ბეილი** (Bayle) პიერ (18. XI. 1647, კარლა,—28. XII. 1706, როტერდამი), ფრანგი ფილოსოფოსი, მწერალი და პუბლიცისტი. სედანის აკადემიისა (1675—82) და როტერდამის უნ-ტის (1692-მდე) პროფესორი. თავისი „ისტორიული და კრიტიკული ლექსიკონით" (ტ. 1—2, 1695—97, ახ. გამოც. ტ. 1—16, 1820—24) ზეგავლენა მოახდინა XVII ს. ევროპის სულიერ განვითარებაზე. ბ. ებრძოდა ყოველგვარ დოგმატიზმს, მისი აზრით, გონების ძალა ჩანს შედეგებში და არა კრიტიკაში. რწმენა და ცოდნა ერთმანეთს არ უთავსდება: არაწინააღმდეგობრივი რელიგ. ცოდნა შეუძლებელია, რელიგ. დოგმების მხოლოდ რწმენა შეიძლება. ამავე დროს მეცნიერებისა და ფილოსოფიისათვის ჭეშმარიტება მიუღწეველია, ცოდნა მხოლოდ ალბათურია. ბ-მა თავისი სკეპტიციზმი ნაწილობრივ გადაიტანა ეთიკაში: ეთიკური პრობლემები მხოლოდ გონებამ უნდა განიხილოს, მორალი დამოუკიდებელია რელიგიისაგან, სინდისი უნდა იყოს ადამიანის ქცევის უზენაესი ნორმა. ბ-მა „დაანგრია მეტაფიზიკა სკეპტიციზმის დახმარებით და ამით ნიადაგი მოამზადა საფრანგეთში მატერიალიზმისა და ჯანსაღი აზრის ფილოსოფიის ათვისებისათვის" (М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 2, с. 141).

*ლიტ.*: П и к о в В., Пьер Бэйль, М., 1933; S u g g F. B., Pierre Bayle, Lpz., 1930.

**ბეილისი** (Bayliss) უილიამ მედოკ (2. V. 1860, ვულვერჰემპტონი,— 27. VIII. 1924, ლონდონი), ინგლ. ფიზიოლოგი. 1888-იდან მუშაობდა ლონდონის უნ-ტში (1912-იდან პროფესორი). 1902 ე. *სტარლინგთან* ერთად აღმოაჩინა დუოდენური *სეკრეტინი*. 1904-იდან იკვლევდა ფერმენტების მოქმედების ფიზ.-ქიმ. საფუძვლებს და ადსორბციის მოვლენას. ავტორია კაპიტ. ნაშრომისა „ზოგადი ფიზიოლოგიის საფუძვლები" (1915).

**ბეილისის საქმე,** სასამართლო პროცესი, ორგანიზებული მეფის მთავრობისა და შავრაზმელთა მიერ კიევში 1913 სექტ.-ოქტ-ში ებრაელი ბეილისის (აგურის ქარხნის ნოქარი) წინააღმდეგ, რ-საც ბრალად ედებოდა რიტუალურ წესთან დაკავშირებით რუსი ბავშვის მკვლელობა. ნამდვილი მკვლელები სასამართლოს წინაშე არ წარმდგარან. პროცესის მიზანი იყო ახ. რევ. აღმავლობის პირობებში ანტისემიტური კამპანიის გამწვავებით ხალხის ყურადღების მოდუნება, დემოკრ. ძალებზე შეტევა და თავისებური, შავრაზმული სახელმწ. გადატრიალების მოწყობა. ბეილისის დასაცავად გამოვიდნენ ხალხის მასები, კულტურის გამოჩენილი მოღვაწეები — რუსეთში: მ. გორკი, ვ. კოროლენკო, ა. ბლოკი და სხვ., საზღვარგარეთ: ა. ფრანსი და სხვ. ბეილისისადმი სასჯელის მიცემის შემთხვევაში ბოლშევიკები აპირებდნენ პეტერბურგში საყოველთაო გაფიცვის ჩატარებას. მთავრობისა და შავრაზმელთა არაერთ-ა ძალადური მოთხოვნის მიუხედავად, ნაფიცმა მსაჯულებმა ბეილისი გაამართლეს.

**ბეინიტი** [ინგლ. მეტალურგის ე. ბეინის (E. Bain) სახელიდან], ნ ე მ ს ი ს ე ბ რ ი ტ რ ო ს ტ ი ტ ი, *აუსტენიტის* შუალედური გარდაქმნის შედეგად წარმოქმნილი ფოლადის სტრუქტურა. ბ. შედგება ნახშირბადით გაჯერებული *ფერიტის* ნაწილაკებისა და რკინის კარბიდის ნარევისაგან. ბ-ის წარმოქმნისთანავე ფოლადის ზედაპირზე ჩნდება ბ-თვის დამახასიათებელი მიკრორელიეფი, რ-იც გამომჟღავნდება შლიფის გაპრიალებულ ზედაპირზე (იხ. *წრთობა*).

**ბეირა** (Beira), ქალაქი მოზამბიკში, მდ-ების პუნგვესა და ბუზის შესართავთან მანიკისა და სოფალის ოლქის ადმ. ცენტრი. 85 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1968). ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საზღვ. ნავსადგური აფრიკის აღმ. სანაპიროზე. გააქვთ მინერ. ნედლეული ზამბიიდან და სამხრ. როდეზიიდან. ტრანსაფრიკული რკინიგზის (ლობიტუ — ბ.) აღმ. დაბოლოება. ნავთობსადენი სამხრ. როდეზიისკენ. ბ-იდან 8 *კმ* — საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ქალაქი დაარსდა 1891.

**ბეირუთი,** ლიბანის რესპუბლიკის დედაქალაქი. გაშენებულია ბორცვიან ნახევარკუნძულზე ხმელთაშუა ზღვის აღმ. სანაპიროზე, 1290 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1972). ჰავა სუბტროპ., ზაფხული ცხელი და მშრალი, იანვ საშ. ტემპ-რა 14 °C, აგვისტოსი — დაახლ 28°C. ნალექები დაახლ. 900 *მმ* წელიწადში.

ბ. (ძველად — ბ ე რ უ თ ა, ბ ე რ ი თ ი) ცნობილია ძვ. წ. XVIII ს-იდან (სხვა ცნობებით, ძვ. წ. XV ს-იდან), როგორც ფინიკიის ქალაქი და ნავსადგური. ძვ. წ. 333 ბ. დაიპყრო ალექსანდრე მაკედონელმა. ელინისტურ-რომაულ პერიოდში ((ძვ. წ. III ს. — ახ. წ. IV ს.) ბ. დიდი სავაჭრო-ხელოსნური ცენტრი იყო, სარგებლობდა ავტონომიითა და მონეტის მოჭრის უფლებით. 635 ბ. შევიდა არაბთა სახალიფოს შემადგენლობაში. XII ს. დასასრულსა და XIII ს. დასაწყისისათვის ბ-ში განმტკიცდნენ ჯვაროსნები, XIV—XV სს.— მამლუქები, ხოლო 1516 დაიპყრეს ოსმალებმა. 1920 საფრ. სამანდატო ქვეყნის „დიდი ლიბანის სახელმწიფოს", ხოლო 1926-იდან ლიბანის რესპუბლიკის (1943 ნოემბრამდე — საფრ. სამანდატო) დედაქალაქია. XX ს. 20-იანი წწ. დასაწყისიდან ბ. იყო ეროვნ.-განმათ. და მუშათა მოძრაობის ერთ-ერთი ცენტრი ლიბანში (განსაკუთრებით დიდი გამოსვლები მოხდა 1930, 1943, 1958).

ბ. დიდი საზღვ. ნავსადგური (ტვირთბრუნვა 3,5 მლნ. *ტ*, 1973), სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძია. ბ-ის მეშვეობით წარმოებს სატრანზიტო ვაჭრობა ახლო და შუა აღმოსავლეთსა და ევროპას შორის. ქვეყნის სამრეწვ. და სავაჭრო-საფინანსო ცენტრი. საფეიქრო, ტრიკოტაჟის, ტყავის, კვების, ლითონდასამუშ. მრეწვ.; გააქვთ ციტრუსები, ვაშლი, ზეითუნის ზეთი, ხამი აბრეშუმი, მატყლი. საერთაშ. აეროპორტი. ბ. ტურიზმის ცენტრია.

ბ-ში შემორჩენილია ფინიკიურ, რომაულ და ბიზანტ. ნაგებობათა ნანგრევები, მეჩეთი ჯამი ალ-უმარი (გადაკეთებული 1291 ქრისტ. ეკლესიიდან), „სასახლის მეჩეთი" (XVI ს. დასაწყისი). ბ. ძირითადად თანამედროვე ქალაქია, აქვს სწორი ქუჩები და ლამაზი სანაპირო. ცენტრში განლაგებული მოედნებიდან (ალ-ბურჯი, ან-ნეჟმა, ასური) იწყება სამი ფართო ქუჩა, რ-ებიც გზატკეცილებში გადადის და ბ-ს მეზობელ ქალაქებთან აკავშირებს. თანამედროვე არქიტექტურაში ძირითადად სადა მოცულობები და ფორმები ჭარბობს. 1950—60-იან წლებში აგებულ შენობათაგან აღსანიშნავია: ბანკი (არქიტ. ა. სალამი), „აზარიას" კანტორების შენობა (არქიტ. მ. ეკოშარი), „ას-საიად პრესი" (არქიტ. გ. ხ. მაკდისი), სასტუმრო „ფინიკია" (ამერ. არქიტ. ე. სტოუნი, ლიბანელი არქიტ. რ. ელიასი). ალ-ბურჯის მოედანზე აღმართულია თურქ. ბატონობის მსხვერპლთა ძეგლი. არის უნ-ტები (ლიბანის სახელმწ., ამერ., ფრანგ., არაბ.). ამერ. უნ-ტის მუზეუმი (არქეოლ.), ლიბანის ეროვნ. მუზეუმი, სურსოკის მუზეუმი (თანამედროვე ხელოვნება). ეროვნ. ბ-კა, რ-შიც დაცულია არაბ. ხელნაწერების ერთ-ერთი უმდიდრესი კოლექცია.

**ბეისბოლი** (ინგლ. baseball), სპორტული თამაში ბურთითა და ტაფელით. წარმოიშვა აშშ-ში XIX ს. დასაწყისში. პირველი

ოფიც. მატჩი გაიმართა ნიუ-იორკში 1820. 1845 შეიქმნა პირველი პროფ. კლუბი. ბ. გავრცელებულია აგრეთვე კანადაში, მექსიკაში, ავსტრალიაში, იაპონიაში, კუბაში. 9–9 კაცისაგან შემდგარი ორი გუნდი თამაშობს რომბისებრ მოედანზე, რ-ის თითოეული გვერდის სიგრძე 90 ფუტია (27,4 მ), ხოლო ყოველ კუთხეში „ბაზები“ („ბინები“) დგას. მოიერიშე გუნდის მოთამაშენი რიგრიგობით დგებიან „ბაზასთან“, ტაფელით იგერიებენ ბურთს და ბურთის ფრენის დროს ერთი „ბაზიდან“ მეორეზე გადარბიან. დამცველი გუნდის მოთამაშეები ცდილობენ დაიჭირონ ბურთი და მოახვედრონ მოწინააღმდეგეს გადარბენის დროს. თუ ამას სამჯერ მოახერხებენ, მეტოქე გუნდები ადგილებს იცვლიან. იმარჯვებს გუნდი, რ-იც მეტ ქულას დააგროვებს (ყველაზე მეტჯერ შემოურბენს „ბაზებს“ და თავის „ბინაში“ დაბრუნდება) 9 ასეთი შენაცვლების შემდეგ. აშშ-ში, იაპონიაში, ჩეხოსლოვაკიაში და სხვ. თამაშობენ სოფტბოლს (ბ-ის გამარტივებული ვარიანტი). სოფტბოლის თამაში შეიძლება როგორც ღია მოედანზე, ისე დახურულ დარბაზში. ასევე პოპულარულია ბ-ის სხვა სახეობები, მაგ., კრიკეტი ინგლისში, პესაპოლო ფინეთში, ოინა რუმინეთში და სხვ.

**ბეიტსი** (Bates) ჰენრი უოლტერ (18. II. 1825, ლესტერი, — 16. II. 1892, ლონდონი), ინგლ. ნატურალისტი. 1881-იდან სამეფო გეოგრ. საზ-ბის წევრი. 1848 ა. რ. *უოლესთან* ერთად იმოგზაურა ბრაზილიაში — ამაზონზე, სადაც დაყო 11 წელი. შეაგროვა მწერების კოლექცია — 14,7 ათასზე მეტი სახეობა, მ. შ. 8 ათ. ახალი. აღმოაჩინა და ახსნა *მიმიკრიის* მოვლენა. 1864 გამოაქვეყნა მოგზაურობის აღწერაში „ნატურალისტი მდინარე ამაზონზე“ (რუს. თარგმანი 1958).

**ბეიუსე** (Buysse) სირილ (21. IX. 1859, ნეველე, — 25. VII. 1932, დიორლე), ბელგ. მწერალი. წერდა ფლამანდ. ენაზე. თანამშრომლობდა ლიტ. ჟურნალში „ვან ნიუ ენ სტრაქს“ („Van nu en straks“). იბრძოდა ფლამანდ. ლიტ-რის განახლებისა და თვითმყოფადობისათვის. ერთხანს განიცდიდა ნატურალიზმის, მოგვიანებით კი ნეორომანტიზმის გავლენას. ბ-ს ეკუთვნის რომანები „ძლიერის უფლება“ (1893), „როზა ვან დალენის ცხოვრება“ (1906), პიესა „პამელების ოჯახი“ (1903) და სხვ. მწერალი ძირითადად ბელგ. გლეხთა ცხოვრებას ასახავს.

**ბეიშანი,** მთიანეთი ცენტრ. აზიაში (ჩინეთი), ლობნორის ტბის ქვაბულსა (დას.) და მდ. ჟოშუის (ეძინ-გოლი) შორის (აღმ.). გადაჭიმულია განედურად დაახლ. 700 *კმ*-ზე; სიგანე დაახლ. 250 *კმ*, სიმაღლე 2791 *მ*-მდე (მწვ. მაჟუნშანი). შედგება უმთავრესად ძლიერ გამოფიტული ძვ. მეტამორფული და კრისტ. ქანებით აგებული დაბალმთიანი ლოდა მასივებისა და ქედებისაგან, რ-ებიც ერთმანეთისაგან გამოყოფილია კაინოზოური უხეში ნატეხი ნალექებით ამოვსებული მთათაშორისი დადაბლებებით. დამახასიათებელია ეოლური გამოფიტვა. ჰავა — ზომიერი, ძალზე მშრალი. ნალექები 40—80 *მმ* წელიწადში. ხშირია მტვრის ქარბუქი. ზედაპირული წყლები პრაქტიკულად არ გვხვდება. დადაბლებებში ზოგან მომლაშო ჭებია. გაბატონებულია ქვიანი უდაბნოს ლანდშაფტი.

**ბეიშეჰირი** (Beyşehir), ტბა თურქეთში. მდებარეობს ტექტონ. ღრმულში ტავრის მთების დას. ნაწილში, ზ. დ. 1116 *მ*. ფართ. 657 *კმ*². მაქს. სიღრმე 9 *მ*. ტბაში რამდენიმე კუნძულია. ბ. უერთდება ტბა სუგლას. იყენებენ სარწყავად.

**ბეიჯესულთანი,** ბ ე ი ჯ ე ს უ ლ თ ა ნ ჰ ო ი უ ქ ი, მრავალფენიანი არქეოლოგიური ძეგლი ანატოლიაში, ქ. კაზასთან (დენიზლის ვილაიეთი, თურქეთი), აღმოსავლეთიდან ეგეოსის ზღვისაკენ მიმავალ უძველეს სავაჭრო გზაზე. გათხარა ლონდონის არქეოლ. ინ-ტის ექსპედიციამ 1954—59 (ს. ლოიდი, ჯ. მელაარტი და სხვ.).

ბ. ოვალური მოყვანილობის გორაა (უდიდესი სიმაღლე 20 *მ*, სიგრძე — 1 *კმ*). ვარაუდობენ, რომ ბრინჯაოს ხანაში აქ იყო ქალაქი. გათხარეს ძვ. წ. 3250—1050 (გვიანდ. ქალკოლითიდან გვიანდ. ბრინჯაოს ხანამდე) 24 კულტ. ფენა (საერთო სისქე 18,5 *მ*). აღმოჩნდა რთული არქიტ. კომპლექსები და ნაგებობათა ნაშთები. გვიანდ. ქალკოლითის ხანის (ძვ. წ. 3250—2800) გალავანი და „მეგარონის“ ტიპის მცირე ნაგებობანი; ადრინდ. ბრინჯაოს I პერიოდის (ძვ. წ. 2800—2600) გალავნის კედლის ქვის საძირკველი, მარცვლეულის ხაროები, სამლოცველოები; ადრინდ. ბრინჯაოს II პერიოდის (ძვ. წ. 2600—2300) ორმაგი საკურთხევლიანი სამლოცველოები, საერო ნაგებობანი; ადრინდ. ბრინჯაოს III პერიოდის (ძვ. წ. 2300—1900) ტერასული სახლები, მეგარონები, რ-ებსაც შუაში ქურა ჩაუდის. შუა ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. 1900—1450) სასახლეები, წრიულკერიანი მეგარონები, საზ. და საერო ნაგებობანი და სხვ.; გვიანდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. 1450—1050) საზ. ნაგებობანი, სამლოცველოები, სასახლე. მეგარონები, ღუმელი და სხვ.; სამშენებლოდ უმთავრესად ქვას, ხეს და ალიზს იყენებდნენ. ბ-ის კერამიკა სხვადასხვა ტიპისაა და ზოგადად ცენტრ. და დას. ანატოლიურ ნაწარმს ეკუთვნის. ადრინდ. ბრინჯაოს III პერიოდის, შუა ბრინჯაოსა და გვიანდ. ბრინჯაოს ხანის კერამიკას შორის არსებობს განვითარების საერთო ხაზი. ადრინდ. ბრინჯაოს I და II პერიოდების კერამიკა კი დამოუკიდებელ ჯგუფებს წარმოადგენს. ჯ. მელაარტს მიაჩნია, რომ ამ დროს ბ-ზე დასახლდნენ ეგეოსური და ჩრდ.-დას. ანატოლიური კულტ. ეთნ. ელემენტები, რ-ებიც მმართველ ფენას წარმოადგენდნენ. მოსახლეობის შემადგენლობაში არსებითი ცვლილებები არ მომხდარა. რიტუალური წესები, სამშენებლო ტექნიკა და კულტ. სხვა ნიშნები ადგილ. ტრადიციებით ვითარდებოდა.

*ლიტ.*: Lloyd S., Mellaart J., Beycesultan, v. 1—2, L., 1962—65.

*ე. გოგაძე.*

**ბეიჰაკი** აბუ ლ-ფაზლ მუჰამედ იბნ ჰუსეინ (დაახლ. 996—1077), სპარსელი ისტორიკოსი. თითქმის 20 წელი მსახურობდა ღაზნევიდების სახელმწიფოს საგარეო საქმეთა დივანში. დაწერა 30-ტომიანი ნაშრომი „ბეიჰაკის ისტორია“ (სხვა სათაურია „სებუქ თეგინის გვარის ისტორია“). ჩვენამდე მოღწეულია თხზულების ნაწილი „მასუდის ისტორია“, რ-იც მოიცავს სულთან მასუდის ზეობის წლებს (1030—41). ნაშრომი ძვირფასი წყაროა სამანიდებისა და ღაზნევიდების სახელმწიფოების ისტ. შესასწავლად. ბ. მოგვითხრობს იმდროინდელი პოლიტ. მოვლენების შესახებ, ასახავს სახელმწ. დაწესებულებათა საქმიანობას, ფეოდალთა ყოფას, მათ შინაურ ბრძოლას, გლეხთა ექსპლუატაციას.

*ლიტ.*: Бартольд В. В., Соч., т. 1, М., 1963, с. 67—70; Козлов Г. И., Абу-ль-Фазль Бейхаки, «Краткие сообщения Ин-та народов Азии», 1961, в. 30.

**ბეკამი,** ხაშურის რ-ნის სოფლების *დიდი ბეკამისა* და *პატარა ბეკამის* ძვ. სახელწოდება.

**ბეკარი** (ფრანგ. bécarre), (მუს.) ნიშანი (♮), რ-იც აუქმებს ბგერის ამა თუ იმ საფეხურის *ალტერაციას*.

**ბეკარია** (Beccaria) ჩეზარე, მარკიზ დი (15. III. 1738, მილანი, — 28. XI. 1794), იტალ. მეცნიერი იურისტი და პუბლიცისტი. პარმის იეზუიტთა კოლეჯის დამთავრების შემდეგ (1755) სწავლა განაგრძო ქ. პავიის უნ-ტში და სამართ. დოქტორის ხარისხი მიიღო. სისხლის სამართ. სფეროში ბ. ფრანგ განმანათლებელთა იდეებს ავითარებდა, რაც აისახა მის ყველაზე მნიშვნელოვან ნაშრომში „დანაშაულთა და სასჯელთა შესახებ“ (1764). ბ. ილაშქრებდა ყოველგვარი თვითნებობის წინააღმდეგ; თვლიდა, რომ სასამართლო ვალდებული იყო ბრმად მიჰყოლოდა კანონმდებლის ნებას და უფლება არ ჰქონდა განემარტა კანონი; აღიარებდა ყველას თანასწორობას სისხლის სამართ. კანონის წინაშე; სასჯელის სახისა და ზომის განსაზღვრისას გადამწყვეტად მიაჩნდა არა წოდებრივი მდგომარეობა, არამედ თვით დანაშაულის სიმძიმე. ბ. ილაშქრებდა იმ დროისათვის გავრცელებული საჯაროდ დასჯის წინააღმდეგ; დაუშვებლად თვლიდა წამების გზით მტკიცების მიღებას; უარყოფდა ფეოდ. სამართალწარმოებისათვის დამახასიათებელ ეჭვქვეშ დატოვების ინ-ტს. ბ-ს პროგრ. იდეები საფუძვლად დაედო XVIII—XIX სს. ევრ. სახელმწიფოების სისხლის სამართ. ბურჟ.-დემოკრ. პრინციპებს და გავლენა მოახდინა ე. წ. სისხლის სამართ. კლასიკური სკოლის ჩამოყალიბებაზე.

*თხზ.*: О преступлениях и наказаниях (рус. пер. М. М. Исаева), М., 1939.

*ვ. მაყაშვილი.*



ბეისბოლის თამაშის მომენტი.

**ბეკერელი** (Becquerel) ანტუან ანრი (15. XII. 1852, პარიზი, — 25. VIII. 1908, კრუასიკი), ფრანგი ფიზიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1889). დაამთავრა პარიზის პოლიტექ. სკოლა. პარიზის ეროვნ. საბუნებისმეტყველო-ისტ. მუზეუმის პროფესორი (1892), პოლიტექ. სკოლის პროფესორი (1895). ბ-ის სამეცნ. შრომები ეძღვნება ოპტიკას, ელექტრობას, მაგნეტიზმს, ფოტოქიმიას, ელექტროქიმიას, ქიმიასა და მეტეოროლოგიას. აღმოაჩინა ურანის მარილების სპეციფ. გამოსხივება (1896). შემდგომში ამ გამოსხივების შესწავლამ მ. *სკლოდოვსკა-კიური* და პ. *კიური* რადიოაქტივობის აღმოჩენამდე მიიყვანა. ნობელის პრემიის ლაურეატი (1903).

**ბეკერი** (Becker) იოჰან ფილიპ (19. III. 1809, ფრანკენთალი, — 7. XII. 1886, ჟენევა), საერთაშ. და გერმ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. გერმ. 1848—49 რევ. აქტ. მონაწილე. რევ. დამარცხების შემდეგ გახდა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის მიმდევარი. იყო შვეიცარიაში I ინტერნაციონალის გერმ. სექციების ერთ-ერთი ორგანიზატორი. ჟურნ. „ფორბოტეს“ („Der Vorbote“) რედაქტორი.

**ბეკერი** (Becker) ჟაკ (15. IX. 1906, პარიზი, — 21. II. 1960, იქვე), ფრანგი კინორეჟისორი. 1932-იდან მუშაობდა ჟ. რენუარის ასისტენტად. მისი პირველი მნიშვნელოვანი დამოუკიდებელი ფილმია „უკანასკნელი კოზირი“ (1942). ბ-ის შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია. გამოირჩევა დაოკებული ემოციით, ხასიათების წვდომით. დადგა ფილმები: „გუპი, წითელი ხელები“ (1943), „ანტუანი და ანტუანეტა“ (1947), „პაემანი ივლისში“ (1949), „ედუარდი და კაროლინა“ (1951), „ოქროს ჩაფხუტი“ (1952), „მონპარნასი 19“ (1958), „ხვრელი“ (1960).

*ლიტ.*: Жак Беккер. Высказывания, фильмы, [М., 1969].

**ბეკეტი** (Beckett) სემიუელ (დ. 13. IV. 1906, დუბლინი), პოეტი, რომანისტი, დრამატურგი. წარმოშობით ირლანდიე-

ლი. წერს ფრანგულ და ინგლისურ ენებზე. ნობელის პრემიის ლაურეატი (1969). 1937-იდან პარიზში ცხოვრობს. აქ დაუახლოვდა ჯ. *ჯოისს*, რ-ის გავლენა იგრძნობა ბ-ის ადრეულ ნაწარმოებებში. წერს ლექსებს, პოემებს, კრიტ. ესეებს, რომანებს და პიესებს. ბ-ის პირველი თხზ. პოემა „ჰოროსკოპი" 1930 გამოქვეყნდა; პირველი რომანი „მერფი" (1938) შეუმჩნეველი დარჩა. ბ-ის ცნობილი რომანებია: „მოლოი", „მალონი კვდება" (ორივე 1951), „უსახელო", „უოტი" (1953). 1953-იდან ბ. თეატრს დაუკავშირდა და სახელი გაითქვა პიესით „გოდოს მოლოდინში". მისი შემდგომი პიესებია: „თამაშის ბოლო" (1957), „ყველა, ვინც ეცემა" (1957), „უკანასკნელი ფირი" (1959), „ო, მშვენიერი დღეები" (1961) და სხვ. ბ-ის კრიტ. ნაშრომებიდან აღსანიშნავია ჯ. ჯოისისა და მ. პრუსტის შესახებ დაწერილი ესეები. ბ-ის შემოქმედება, რ-იც *ავანგარდიზმის* ესთეტ.-მსოფლმხედველობრივ საფუძვლებს ემყარება, ძირითადად ტრაგიკულია. მწერალი ცდილობს ასახოს ადამიანური ყოფის უნუგეშობა და იგი ტოტალურ მოვლენად წარმოადგინოს. ბ. ცხოვრებას აცლის „ილუზიურ ელემენტებს", რათა ადამიანის არსებობის აბსურდულობა დაამტკიცოს. ამ მწვავე პესიმიზმისათვის ავტორი შესატყვის ფორმასაც ეძიებს. პერსონაჟების ჩვეულებრივი, უმნიშვნელო ყოფითი დიალოგებით იგი ესწრაფვის დახატოს ადამიანის მარტოობა და უსუსურობა, შიში სიკვდილის წინაშე, მორალური და ფიზიკური განადგურება. ხშირად ამ ტრაგიზმს ბურლესკის ელემენტებიც ერევა და თავს იჩენს მახვილი იუმორი და ირონია. ბ. თანამედროვე მოდერნისტული ლიტ-რის მნიშვნელოვან წარმომადგენლად ითვლება.

*თხზ.*: გოდოს მოლოდინში, «ხომლი», 1972, № 8; ნაკვერჩხლები, «საუნჯე», 1975, № 1.

*მ. ბაქრაძე.*

**ბეკეტი** (Becket) ტომას (21. XII. 1118, ლონდონი, — 29. XII, 1170, კენტერბერი), ინგლ. საეკლესიო და პოლიტ. მოღვაწე. 1155-იდან სამეფოს კანცლერი. 1162-იდან კენტერბერის არქიეპისკოპოსი. ებრძოდა მეფე ჰენრი II პლანტაგენეტს, რ-იც ცდილობდა ეკლესია სამეფო ხელისუფლებისათვის დაემორჩილებინა, ხოლო ეკლესიის მსახურნი სამეფო სასამართლოსთვის დაექვემდებარებინა (კლარენდონის დადგენილებები 1164). პაპის მხარდაჭერის საძიებლად იგი ინგლისიდან გაიქცა, 1170 დაბრუნდა და განაგრძო მეფესთან ბრძოლა. მოკლეს ჰენრი II-ის ბრძანებით.

**ბეკეტოვი** ანდრია ნიკოლოზის ძე [26 XI. (8. XII), 1825, ნოვაია-ბეკეტოვკა, — 1 (14). VII. 1902, მოსკ. გარეუბანი], რუსი ბოტანიკოსი. 1849 დაამთავრა ყაზანის უნ-ტი. 1849 — 1854 მუშაობდა თბილ. გიმნაზიაში მასწავლებლად. საქართვ. ბუნების მეცნ. კვლევის მიზნით იმოგზაურა ქართლში, კახეთსა და გურიაში. შეისწავლა და აღწერა თბილ. მიდამოების ფლორა. 1863—97 პეტერბ. უნ-ტის პროფესორი, 1895-იდან პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი. შეისწავლა მცენარეთა მიწისზედა ვეგეტატიური ორგანოების აგებულების კანონზომიერებანი, ყვავილთა სიმახინჯეები. ჩ. დარვინისაგან დამოუკიდებლად ახსნა ორგ. ფორმების მიზანშეწონილი აგებულება. პირველმა გამოყო ტყე-ველის ზონა. შექმნა რუსი ბოტანიკოს-გეოგრაფების სკოლა. ეკუთვნის პირველი ორიგინ. სახელმძღვანელო „მცენარეთა გეოგრაფია" (1896).

**ბეკეტოვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [1 (13). I. 1827, ნოვაია-ბეკეტოვკა, პენზის გუბერნია, — 30. XI (13. XII). 1911, პეტერბურგი], რუსი ფიზიკოს-ქიმიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1886), ხარკოვის უნ-ტის პროფესორი (1859—87). დაამთავრა ყაზანის უნ-ტი (1849). 1886-იდან მუშაობდა პეტერბ. მეცნ. აკადემიის ქიმიურ ლაბორატორიაში. ბ-მა აღმოაჩინა, რომ მაღალი წნევის ქვეშ წყალბადი აძევებს ლითონებს მათი მარილების წყალხსნარებიდან; დაადგინა, რომ მაგნიუმი და თუთია მაღალ ტემპ-რაზე სხვა ლითონებს აძევებენ მათი მარილებიდან. მანვე გვიჩვენა, რომ ალუმინს მაღალ ტემპ-რაზე შეუძლია ლითონთა აღდგენა მათი ჟანგეულებიდან. ეს ცდები შემდეგში საფუძვლად დაედო ალუმინთერმიას. ბ-ს დიდი დამსახურება მიუძღვის ფიზ. ქიმიის განვითარებაში.

*ლიტ.*: Турченко Я. И., Николай Николаевич Бекетов, М., 1954.

**ბეკეში** (Békés), მედიე უნგრეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში, რუმინეთის საზღვართან. ფართ. 5669 *კმ²*. მოსახლ. 435 ათ. კაცი (1972). აღმ. ც. — ქ. ბეკეშჩაბა. ბ-ს უჭირავს შუა დუნაის დაბლობის სამხრ.-აღმ. ნაწილი, სიმაღლე 80—90 *მ*. მდინარეები განეკუთვნება კერეშის (მდ. ტისის მარცხ. შენაკადი) აუზს. მეურნეობის წამყვანი დარგია მაღალგანვითარებული სოფ. მეურნ. (ჩაბმულია მოსახლ. 70%-ზე მეტი). სახნავსა და ბოსტანს უკავია მედიეს ფართ. 80%-ზე მეტი, მდელოებსა და საძოვრებს— დაახლ. 10%. ძირითადი კულტურაა ხორბალი, სიმინდი, შაქრის ჭარხალი, კანაფი. მოჰყავთ იონჯა და სხვა საკვები კულტურები. მეცხოველეობა (ღორი, მსხვ. რქ. საქონელი) სახორცე მიმართულებისაა. განვითარებულია მეფრინველეობა. სას.-სამ. პროდუქციის გადასამუშ. მრეწვ. (საფქვავი, ხორცის, რძის, შაქრის, ხილსაკონსერვო). არის საფეიქრო და სამკერვალო (ქ. ბეკეშჩაბა), მინის (ქ. ოროშჰაზა) მრეწვ.; ნავთობისა და ბუნებრივი აირის მოპოვება.

**ბეკეშჩაბა** (Békéscsaba), ქალაქი უნგრეთში, მდ. კერეშის ტოტზე. ბეკეშის მედიეს ადმ. ცენტრი. 55,4 ათ. მცხ. (1970). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. ჩარხმშენებელი ქ-ნა. საფეიქრო, სამკერვალო, კვების მრეწველობა.

**ბეკზადიანი** ალექსანდრე არტემის (არუთინის) ძე (1879, ქ. შუშა, — 1. VIII. 1938), საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1903-იდან. დაამთავრა ციურიხის უნ-ტი (1911). 1904 იყო რსდმპ ბაქოს კომიტეტის, 1905 — რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის წევრი. იყო რსდმპ IV ყრილობის დელეგატი (1906), მაგრამ ყრილობაზე მიმავალი გზაში დააპატიმრეს, შემდეგ ციხიდან გაიქცა და წავიდა ემიგრაციაში (1906). მონაწილეობდა ბოლშევიკთა პარიზის თათბირში (1911), II ინტერნაციონალის ბაზელის კონგრესის მუშაობაში (1912), იყო რსდმპ-ის დელეგატი გერმ. ს.-დ. პარტიის ყრილობაზე იენაში (1913 სექტ.). 1914 დაბრუნდა საზღვარგარეთიდან და ეწეოდა პარტ. მუშაობას ამიერკავკასიაში. თებ. რევ. შემდეგ მუშაობდა ბაქოში, შემდეგ ჩრდ. კავკასიაში. 1919—20 იყო რკპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის წევრი; 1920—21 სომხ. რევკომის თავ-რის მოადგილე და საგარეო საქმეთა სახ. კომისარი; რკპ (ბ) X ყრილობის დელეგატი (1921); 1922 — საბჭ. დელეგაციის წევრი გენუის კონფერენციაზე. 1922—26 მუშაობდა სსრკ-ის სავაჭრო წარმომადგენლობაში გერმანიაში; 1926—30 ასფსრ სახკომსაბჭოს თავ-რის მოადგილეა, 1930—34 სსრკ-ის ელჩი ნორვეგიაში, 1934—37 — უნგრეთში.

**ბეკი** ალექსანდრე ალფრედის ძე [დ. 21. XII. 1902 (3. I. 1903), სარატოვი], რუსი საბჭ. მწერალი. სამოქალაქო ომის მონაწილე, 1919-იდან ნარკვევებს ბეჭდავდა დივიზიის გაზეთში. პირველი მოთხრობა „კურაკო" 1934 გამოაქვეყნა. მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში, რ-ის ეპიზოდები ასახული აქვს მოთხრობებში „ვოლოკოლამსკის გზატკეცილი" (1943—44), „რამდენიმე დღე" (1960) და „გენერალ პანფილოვის რეზერვი" (1960). მშრომელი ადამიანების ცხოვრებასა და საქმიანობას ასახავს მოთხრობათა კრებ. „მებრძმედები" (1946), მოთხრ. „ახალი პროფილი" (1951), რომანი „ბერეჟკოვის ცხოვრება" (1956) და სხვ.

*თხზ.*: На фронте и в тылу. Повести и рассказы. Страницы из записных книжек, М., 1965; Почтовая проза. Письма, дневники, встречи, заметки, наблюдения, М., 1968; *ქართული მარჯვენა. ექიმის ნაამბობი*, თბ., 1963.

**ბეკი** (Beck) ლუდვიგ (29. VI. 1880, ბიბრიხი, — 20. VII. 1944, ბერლინი), გერმ. ფაშისტთა არმიის გენ.-პოლკოვნიკი, დაიბადა მსხვილი მრეწველის ოჯახში. I მსოფლიო ომის დროს იყო გენშტაბის ოფიცერი, შემდეგ მსახურობდა რაიხსვერში. 1935-იდან სახმელეთო ჯარების გენშტაბის უფროსი. აქტიურად მონაწილეობდა გერმ. ფაშისტური ვერმახტის შექმნაში, მაგრამ ოპოზიციაში ედგა ჰიტლერს. 1938 სამსახურიდან გადააყენეს, იყო ჰიტლერის წინააღმდეგ მოწყობილი შეთქმულების (1944) ერთ-ერთი ხელმძღვანელი, დააპატიმრეს და თავი მოიკლა.

**ბეკინგემი,** ბაკინგემი (Buckingham) ჯორჯ ვილერზ (28. VIII. 1592, ბრუქსბი, ლესტერის საგრაფო, — 23. VIII. 1628, პორტსმუთი), ჰერცოგი, ინგლ. სახელმწ. მოღვაწე. მეფეების ჯეიმზ I-ისა და ჩარლზ I-ის ფავორიტი. მისმა მერყევმა და წინდაუხედავმა საშინაო და საგარეო პოლიტიკამ ინგლისი ესპანეთთან (1625—30) და საფრანგეთთან (1627—29) ომებამდე მიიყვანა. ეს ომები ინგლ. დამარცხებით დამთავრდა და ძლიერი შინაური ოპოზიცია გამოიწვია. თემთა პალატამ ყველა მარცხის მთავარ მიზეზად გამოაცხადა ბ-ის მიერ ხელისუფლების ბოროტად გამოყენება. საყოველთაო უკმაყოფილების გამოვლენა იყო ოფიცერ ფელტონის მიერ ბ-ის მოკვლა.

**ბეკლემიშევი** ვლადიმერ ალექსანდრეს ძე [3 (15). VIII. 1861, ეკატერინოსლავი, ახლანდ. დნეპროპეტროვსკი, — 1920, რეველი], რუსი მოქანდაკე, უმთავრესად პორტრეტისტი და ჟანრისტი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1878—87). პეტერბ. სამხატვრო აკად. პროფესორი (1894-იდან) და რექტორი (1900—02 და 1906—11). ბ-ის შემოქმედებას ახასიათებს გვიანდ. აკად. ხელოვნ. ტრადიციებია და ამავე დროს *პერედვიჟნიკების* გავლენაც. მაგრამ მის ნამუშევრებში ფორმის დამუშავება უფრო ფერწერულია, ვიდრე პერედვიჟნიკების ქანდაკებებში. ბ-ის მოწაფეები იყვნენ: ვ. ლიშევი, მ. მანიზერი, ლ. შერვუდი და სხვ. მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „რა კარგი, რა ქორფა იყო ვარდები" (ბრინჯაო, 1892), ა. კუინჯის პორტრეტი (მარმარილო, 1909, რუს. მუზეუმი ლენინგრ.).

**ბეკლემიშევი** ვლადიმერ ნიკოლოზის ძე [22. IX (4. X). 1890 — 4. IX. 1962, მოსკოვი], საბჭ. ზოოლოგი. სსრკ მედ. მეცნ. აკად. (1945) და პოლ. მეცნ. აკად. (1949) ნამდვილი წევრი, რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1947). 1913 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი. 1920-იდან პერმის უნ-ტის პროფესორია. 1932-იდან განაგებდა მალარიის, სამედ. პარაზიტოლოგიისა და ჰელმინთოლოგიის ინ-ტის ენტომ. განყ-ბას მოსკოვში. 1934-იდან მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ბიოლ. ფაკ-ტის პროფესორია. ბ-ის კვლევის საგანს *წამწამიანი ჭიები* შეადგენს. მან საფუძველი ჩაუყარა პარაზიტოლოგებისა და სამედ. ენტომ. სკოლას, შექმნა მოძღვრება მალარიული ლანდშაფტების შესახებ. ბ-ის ძირითად შრომებში განხილულია უხერხემლო ცხოველთა შედარებითი ანატ., ეკოლ., ბიოცენოლოგიის, სამედ. ენტომოლოგიის, შედარებითი და ევოლ. პარაზიტოლოგიის საკითხები. სსრკ სახელმწ. პრემიები 1944, 1952).

*ლიტ.:* Научные труды Владимира Николаевича Беклемишева, წგნ.: Вопросы общей зоологии и медицинской паразитологии, М., 1962.

**ბეკმანის გადაჯგუფება,** ოქსიმების მჟავათა ამიდებად გარდაქმნის ქიმ. რეაქცია, მიმდინარეობს მადეჰიდრატირებელი მჟავა ნივთიერებების ($PCl_5$, $H_2SO_4$, ოლეუმი და სხვ.) მოქმედებით:



$$R'\overset{R}{C}{=}NOH \rightarrow [R'\overset{OH}{C}{=}NR] \rightarrow R'\overset{O}{C}{-}NHR$$

R და R' რადიკალებია ($CH_3$, $C_2H_5$ $C_6H_5$ და სხვ.). ბ. გ-ს ფართოდ იყენებენ კაპრონის წარმოებაში (ციკლოჰექსანონოქსიმის ε-კაპროლაქტამად გარდაქმნის რეაქცია). ეს გადაჯგუფება აღმოაჩინა გერმ. ქიმიკოსმა ე. ბეკმანმა (1886), რ-ის პატივსაცემადაც ბ. გ. ეწოდა.

**ბეკ-ნაზაროვი** ამო (ამბარცუმ) ივანეს ძე [19 (31). V. 1892, ერევანი, — 27. IV. 1965, მოსკოვი], სომეხი საბჭ. მსახიობი, რეჟისორი და კინოდრამატურგი. სომხ. სსრ სახ. არტისტი (1935). 1917-მდე თამაშობდა რუსი რეჟისორების ფილმებში. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მონაწილეობდა სომხ., აზერბ. და ქართული კინოფილმების შექმნაში. 1921 ხელმძღვანელობდა საქართვ. განსახკომის კინოსექციას. საქართველოში დადგა ფილმები: „მამის მკვლელი" (ა. ყაზბეგის მიხედვით) და „დაკარგული საუნჯე" (ორივე 1924). 1925 სომხ. სახკომსაბჭოს მიწვევით სათავეში ჩაუდგა სომხ. ეროვნულ კინემატოგრაფიას. დადგა ფილმები: „ნამუსი" (შირვანზადეს მიხედვით, 1925); „ზარე" (1927), „ხასპუში" (1928), „სახლი ვულკანზე" (1929), „პეპო" (სუნდუკიანის მიხედვით, 1935), „სევილი" (ჯაბარლის ამავე სახელწ. პიესის მიხედვით, 1929), „იდენბუ" (1930), „ზანგეზური" (1938, სსრკ სახელმწ. პრემია, 1941), „დავით-ბეკი" (1944), „ანაიტი" (1947), „ნასრედინი ხოჯენთში, ანუ მოჯადოებული უფლისწული" (ე. კარამიანთან ერთად, 1960). ბ. ბევრი თავისი ფილმის სცენარის ავტორია, დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით. 1966-იდან კინოსტუდია „აიასტანფილმი" ბ-ის სახელს ატარებს.

**ბეკოითი** (ბ ე კ ო ე ვ ი) ელიოზ დავითის ძე (3. VII. 1909, ს. გერი, ახლანდ. ცხინვალის რ-ნი, — 3. I. 1970, ქ. ცხინვალი), ოსი საბჭოთა მწერალი. სკკპ წევრი 1939-იდან. პირველი მოთხრობა „ახალი სოფელი" 1929 გამოაქვეყნა. მის ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია ტრილოგია „ფატიმა" (1947, 1949, 1959), რომანები „მესიარულე განძი" (1960) და „ფიქრების ფრთებზე" (1969), რ-ებშიც ასახულია ოსური საკოლმეურნეო სოფლის ცხოვრება. ბ-მა ოსურად თარგმნა ა. ყაზბეგის, კ. ლორთქიფანიძის, ა. ქუთათელისა და სხვათა თხზულებები. ქართულად მისი მოთხრობები გამოქვეყნებულია „ოსური პროზის ანთოლოგიაში" (1957), კრებულებში — „თეთრი მწვერვალები" (1962) და „საოცარი ხაბიზგინა" (1969). *გ. ბესთაუთი.*

**ბეკონი** (Bacon) როჯერ (დაახლ. 1214, ილჩესტერი, —1292, ოქსფორდი), ინგლ. ფილოსოფოსი და ბუნებისმეტყველი. ასწავლიდა ოქსფორდის უნივერსიტეტში. იყო ფრანცისკელთა ორდენის წევრი, კლერიკალიზმის მოწინააღმდეგე. 1278 კლერიკალების ინტრიგების შედეგად ციხეში ჩასვეს. ბ-მა თანამედროვეულად გამიჯნა თეოლოგია ფილოსოფიისაგან. აღიარებდა შემეცნების სამ წყაროს — ავტორიტეტს, ცდასა და აზროვნებას. ცდა, ექსპერიმენტი და მათემატიკა მიაჩნდა მეცნიერების ქვაკუთხედად. თვლიდა, რომ უნივერსალიები არსებობენ არა დამოუკიდებლად, არამედ ერთეულებში, რ-თაც, თავის მხრივ, ობიექტური, აზროვნებისაგან დამოუკიდებელი არსებობა აქვთ. იკვლევდა სინათლის არეკვლისა და გარდატეხის კანონებს. წინასწარ განჭვრიტა ბევრი საბუნებისმეტყველო აღმოჩენა (ტელესკოპი, საფრენი აპარატი და სხვ.). ამავე დროს მის შრომებში შეიმჩნეოდა მისტიკისა და ალქიმიის ელემენტები (განასხვავებდა ორი სახის ცდას — შინაგანს, მისტიკურ „ნათელხილვასა" და გარეგანს; ეძებდა სიცოცხლის ელექსირს და სხვ.). ბ. აკრიტიკებდა სას. წოდების უვიცობასა და ფეოდ. ურთიერთობებს, ჰქონდა უტოპიური რესპ. პროექტი, მოითხოვდა საერო განათლების გაფართოებას.

*თხზ.:* The opus majus, ed. by J. Bridges, v. 1—3, Oxf., 1897—1900.

*ლიტ.:* Трахтенберг О. В., Очерки по истории западноевропейской средневековой философии, М., 1957.

**ბეკონი** (Bacon) ფრენსის (22. I. 1561, ლონდონი,—9. IV. 1626, იქვე), ინგლ. ფილოსოფოსი, ინგლ. *მატერიალიზმის* ფუძემდებელი. 1573-იდან სწავლობდა კემბრიჯში, შემდეგ—პარიზში. 1584-იდან პარლამენტის წევრია, 1618-იდან ლორდ-კანცლერი. 1621 ბრალი დასდეს მექრთამეობაში, გაასამართლეს და ციხეში ჩასვეს. მეფემ შეიწყალა, მაგრამ ბ-მა უარი თქვა სახელმწ. სამსახურზე.

ბ-ის ფილოსოფიას მეცნიერებისა და კულტურის იმდროინდელი აღმავლობის დაღი აზის. ბ-ის აზრით, მეცნ. ძირითადი მიზანია ბუნების დამორჩილება და კულტ. მიზანშეწონილი გარდაქმნა, მაგრამ ბ. ფიქრობდა, რომ ადრინდ. მეცნ. აღმოჩენებს შემთხვევითი ხასიათი ჰქონდა, საჭირო იყო მეცნ. პროგრესს სისტემატური ხასიათი მისცემოდა, ამისათვის კი აუცილებელი იყო შემეცნების ახ. მეთოდის შემუშავება, რ-იც დაეყრდნობოდა ცდასა და ექსპერიმენტს. ეს მეთოდია ინდუქცია.

ბ-ის შრომებიდან მთავარია „მეცნიერებათა დიადი გადახალისება", მისი პირველი ნაწილის ძირითადი თემაა არსებული და შესაძლო მეცნიერებათა კლასიფიკაცია. მეორე ნაწილი — „ახალი ორგანონი", რ-იც ცოდნის ანალიზსა და მეცნ. ახალ მეთოდს ეხება, დაუმთავრებელია, ხოლო მესამე ნაწილის მხოლოდ ცალკეული თავებია დაწერილი. ადამიანის სამი უნარის — მეხსიერების, ფანტაზიისა და განსჯის შესაბამისად ბ. მეცნიერებას სამ ნაწილად ყოფს: ბუნებისა და საზოგადოების ისტორია, პოეზია და ფილოსოფია.

ბ-ის მიხედვით, შემეცნების ერთადერთი გზაა შეგრძნებებისა და განსჯის მონაცემების სწორი შეერთება. ეს არის ინდუქციის უპირატესობა სქოლასტიკურ მეთოდებთან შედარებით. იგი იძლევა ცდისა და ექსპერიმენტის საფუძველზე ბუნების კანონებისაკენ უწყვეტი წინსვლის საშუალებას. ახ. მეთოდის შემუშავებისათვის საჭიროა ცრურწმენებისაგან, იდოლებისაგან განთავისუფლება. იდოლები ოთხი სახისაა: გვარის იდოლა — ადამიანის ბუნებრივი მიდრეკილება ტელეოლოგიურად (იხ. *ტელეოლოგია*) და ანთროპომორფისტულად (იხ. *ანთროპომორფიზმი*) გაიაზროს შესამეცნებელი საგნები; გამოქვაბულის იდოლა — ადამიანის პიროვნული თავისებურებების გამო საგანთა ცალმხრივი ინდივიდუალური განხილვა; მოედნის იდოლა — ენის გამოყენება ცოდნის და არა ურთიერთობის საშუალებად, და თეატრის იდოლა — საგნების განხილვა ავტორიტეტებისა და ძვ. ფილოს. სისტემების თვალსაზრისით. ინდუქციას ბ. სამ საფეხურად ყოფს: იმ მოვლენების ცხრილის შედგენა, რ-ებშიც: 1. შესასწავლ თვისებას თან ახლავს სავარაუდო მიზეზი, 2. შესასწავლი თვისების არარსებობას თან ახლავს სავარაუდო მიზეზის არარსებობა და 3. შესასწავლი თვისების ხარისხის ცვალებადობას შეესაბამება სავარაუდო მიზეზის ხარისხის ცვალებადობა. თუ ცხრილებიდან გამონაკლისი არ არსებობს, სავარაუდო მიზეზი მართლაც მიზეზია შესასწავლი თვისებისა. ბ-ის სოც.-პოლიტ. შეხედულებები გადმოცემულია უტოპიურ ნაშრომში „ახალი ატლანტიდა".

ბ-ის ფილოსოფიამ დიდი გავლენა მოახდინა მეცნიერებისა და ფილოს. შემდგომ განვითარებაზე. მისი მიმდევრები არიან *ტ. ჰობსი, ჯ. ლოკი, ჯ. ს. მილი.* თუმცა ბ-ის მოძღვრება შეიცავს დათმობებს თეოლოგიისადმი, მარქსის აზრით, ბ. ინგლ. მატერიალიზმისა და მთელი თანამედროვე ექსპერ. მეცნიერების ფუძემდებელი იყო (Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 2, с. 142—143).

*თხზ.:* The works..., v. 1—14, L., 1857—74 (Reprint, L., 1968); Собр. соч., т. 1—2, СПб., 1874; Новая Атлантида, 2 изд., М., 1962; Новый органон, М., 1938.

*ლიტ.:* ბაქრაძე კ., რჩ. ფილოს. თხზ., ტ. 6, თბ., 1972; ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1962; Фишер К., Реальная философия и её век. Франциск Бэкон Веруламский, 2 изд., СПб., 1870; Anderson F. H., The philosophy of F. Bacon, Chi., 1948. *ლ. მჭედლიშვილი.*



ფ. ბეკონი.

**ბეკონი** (ინგლ. bacon), ხორცის პროდუქტი, რ-საც ამზადებენ საგანგებოდ გასუქებული ღორების ნაკლავისაგან (იხ. *სუქება* სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა). ბ. არის დამარილებული ან შებოლილი. დამარილებული ბ. უმთავრესად შებოლილი ბ-ის ნახევარფაბრიკატია. იყენებენ ნატურალური სახითაც.

**ბეკროსი,** იხ. *შეჯვარება.*

**ბელა** (Bela), უნგრეთის მეფეები არპადების დინასტიისა — **ბ. III** (1145 — 23. IV. 1196), მეფე 1172-იდან. გეზა II-ის ძე. იგი ბიზანტიაში იყო აღზრდილი და ბიზანტ. იმპ. მანუელ I-ის მხარდაჭერით სარგებლობდა. სამეფო კანცელარიის საქმის წარმოება ბ. III-მ ბიზანტ. ყაიდაზე გარდაქმნა. მანუელ I-ის სიკვდილის შემდეგ მან დაიპყრო ბიზანტიაში შემავალი სრემი, ხორვატია და დალმაცია (1180). **ბ. IV** (1206 — 3. V. 1270), უნგრ. მეფე 1235-იდან. *ანდრაშ II-ის* ძე. 1235 შეეცადა გაეუქმებინა მეფის სამფლობელოებიდან მაგნატებისათვის მიწების ბომების წესი, რათა შეეჩერებინა ფეოდ. დაქუცმაცების პროცესი. 1241, მონღოლთა შემოსევისას, დალმაციაში გაიქცა. დამპყრობთა წასვლის (1242) შემდეგ ენერგიულად შეუდგა უნგრ. მეურნეობისა და თავდაცვისუნარიანობის აღდგენას. მთელი რიგი პრივილეგიები უბოძა წვრილ და საშუალო აზნაურობას (1267-ის ბულა). ებრძოდა ვენეციას დალმაციის ქალაქებისათვის (1243—44) და ჩეხიის მეფე პრჟემისლ II-ს ავსტრიისა და შტირიისათვის (1235—54 და 1260).

**ბელადონა** (იტალ. belladonna, სიტყვასიტყვით—მშვენიერი მანდილოსანი) (Atropa belladonna), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე ძაღლყურძენასებრთა ოჯახისა. აქვს ჯირკვლოვანი ბეწვებით შებუსული 0,5—2 *მ* სიმაღლის სწორმდგომი ღერო; მარტოული ყვავილი ფოთლის იღლიაში ზის. გვირგვინი მურა-იისფერი ან მღვრიე მეწამულია (იშვიათად ყვითელი), ნაყოფი კენკრაა, შავი, პრიალა, მოტკბო, მრავალთესლიანი. ბუნებრივად გავრცელებულია შუა და სამხრ. ევროპაში, ბალკანეთში და ჰიმალაის მთებში; სსრკ-ში — ძირითადად ყირიმისა და კარპატების მთიანი რ-ნების ჩრდილიან და ტენიან ადგილებში. საქართველოში იზრდება მისი მონათესავე სახეობა — *კავკასიური ბელადონა.* ბ. სამკურნალო მცენარეა. მისი ყველა ნაწილი შეიცავს ალკალოიდებს (ატროპინი, ჰიოსციამინი და სხვ.). ფოთლებისა და ფესვებისაგან დამზადებული ექსტრაქტი და ნაყენი, როგორც სპაზმოლიზური და ტკივილგამაყუჩებელი საშუალება იხმარება კუჭის წყლულოვანი



ბელადონა. ა — ყვავილის ჭრილი.



ნ. ბელაქნელი.



ბელგიის სამეფოს სახელმწიფო გერბი.

**ბელგია**

**შინაარსი**



დაავადების, ნაღველ-კენჭოვანი დაავადების, ბუასილის, ნევრალგიის და ბრონქული ასთმის (შედის ასთმატოლის შედგენილობაში) დროს. ფესვებიდან დამზადებულ ნახარშს იყენებენ პარკინსონიზმის სამკურნალოდ. ბ-თი მოწამვლის შემთხვევებში აღინიშნება გუგების გაფართოება, აგზნებულობა, ბოდვა, ჰალუცინაციები, რ-საც ძილი მოჰყვება. ზოგჯერ მოსალოდნელია სიკვდილიც. პირველი დახმარება: კუჭის გამორეცხვა კალიუმპერმანგანატის ხსნარით და აქტიური ნახშირის შენაწონით, მარილიანი საფაღარათო საშუალებანი, მაგარი ჩაი ან ყავა.

სსრკ-ში ბ. კულტივირებულია უკრაინასა და კრასნოდარის მხარეში, აგრეთვე ბალტიისპირეთში. ბ. მოჰყავთ დაბალტენიან ნაკვეთებზე. უმჯობესია მისი მოყვანა საშემოდგომო და ბოსტნეული კულტურების შემდეგ. ძირითად ხვნისას შეაქვთ ნაკელი და სრული მინერ. სასუქი. ფართო მწკრივად თესვისას სათესი ნორმა 8 *კგ/ჰა*. კვადრატულ-ბუდობრივისას — 4 *კგ/ჰა*. კრასნოდარის ჩრდ. რ-ნებში ბ-ს ამრავლებენ ჩითილებით და სიგრძივ 2—4 ნაწილად დაყოფილი ერთწლიანი ან მკ. ფესვებით. ვეგეტაციის პერიოდში ფოთოლს 5-ჯერ კრეფენ და ახმობენ. მშრალი ფოთლის მოსავალი 8 — 10 *ც/ჰა*. ბ-ს აზიანებს ფოთლიჭამია ხვატარების მატლი, ბელადონას რწყილი; ავადდება მურა ლაქიანობით, ასკოქიტოზით, ანთრაკნოზით და სხვ.

*ლიტ.*: Атлас лекарственных растений СССР, М., 1962; Белладонна, М., 1953; Флора СССР, т. 22, М.—Л., 1955.

**ბელაია** (ბაშკ. ა გ ი ზ ე ლ ი — დიდი თეთრი მდინარე), მდინარე, კამის მარცხ. შენაკადი. მიედინება უმთავრესად ბაშკ. ასსრ-ში (ქვემო დინება ბაშკ. და თათართა ასსრ-ების საზღვარზე). სიგრძე 1430 *კმ*, აუზის ფართ. 142 ათ. *კმ²*. სათავე აქვს სამხრ. ურალზე, მთა ირემელის აღმ-ით. საზრდოობს უმთავრესად თოვლის წყლით. წყლის საშ. წლ. ხარჯი ქ. ბირსკთან 858 *მ³/წმ*. იყინება ნოემბრის შუა რიცხვებში, ყინულსვლა — შუა აპრილში. მთავარი შენაკადებია ნუგუში, სიმი, უფა, ბირი, თანიფი, ურშაქი, აშქადარი, დიომა და სხვ. ბ. ბაშკ. ასსრ-ის მნიშვნელოვანი წყლის მაგისტრალია; არის მოსკოვ—უფის წყლის გზის შემადგენელი ნაწილი, რ-ზედაც გადის სპეც. ტურისტული მარშრუტები. ბ-ს ნაპირზე გაშენებულია ქ-ები ბელორეცკი, სალავათი, იშიმბაი, უფა, სტერლიტამაქი, ბირსკი.

**ბელაია,** დ ი დ ი ბ ე ლ ა ი ა, მდინარე რსფსრ ირკუტსკის ოლქში და ბურიატის ასსრ-ში, ანგარის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს აღმ. საიანში. სიგრძე 359 *კმ*, აუზის ფართ. 18 ათ. *კმ²*. მთავარი შენაკადებია ურიკი და პატარა ბელაია. მდინარის წყალშემკრებ აუზში 400-მდე ტბაა, რ-თა საერთო ფართ. 18,5 *კმ²*. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ოქტ.-ნოემბერში, ყინულსვლა — აპრილის ბოლოს და მაისის დასაწყისში. ხე-ტყის დაცურება. ნეფრიტისა და გრაფიტის საბადოები.

**ბელაია,** მდინარე რსფსრ კრასნოდარის მხარეში, ყუბანის მარცხ. შენაკადი (შესართავად ითვლება ტშჩიკის წყალსაცავში გადაგდების ადგილი) სიგრძე 273 *კმ*, აუზის ფართ. 5990 *კმ²*. სათავე აქვს კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, ფიშტის და ოშტენის მწვერვალებთან. ქვემოთში ვაკეზე მიედინება. საზრდოობა — შერეული. ჩამოუდის ქ-ებს მაიკოპს, ბელორეჩენსკს; მაიკოპისა და ბელორეჩენსკის ჰესები.

**ბელაია-კალიტვა,** ქალაქი (1958-მდე დაბა) რსფსრ როსტოვის ოლქში. ნავმისადგომი მდ. ჩრდ. დონეცისა და მდ. კალიტვის შესართავთან. რკინიგზის სადგ. ლიხაია—ვოლგოგრადის ხაზზე. 35 ათ. მცხ. (1974). ქვანახშირის მოპოვება, მსუბუქი და კვების მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. მეტალ. ქ-ნა. პოლიტექნიკუმი.

**ბელაია-ცერკოვი,** ქალაქი უკრ. სსრ კიევის ოლქში, მდ. როსის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. რკინიგზის სადგ. კიევიდან 84 *კმ*. 128 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 47 ათ., 1959 წ. — 71 ათ., 1970 წ. — 109 ათ.). ბ.-ც. პირველად 1155 იხსენიება. 1363 ლიტვამ დაიპყრო, 1569-იდან პოლონეთის მფლობელობაშია. 1651 აქ დაიდო ბელაია-ცერკოვის ხელშეკრულება. 1793 რუსეთს შეუერთდა. XIX ს-ში დიდი სავაჭრო პუნქტი იყო. საბჭოთა ხელისუფლების წლებში ბ.-ც. მნიშვნელოვანი სამრეწვ. და კულტ. ცენტრი გახდა. დიდი ქ-ნებია: „სელმაში", „ელექტროკონდენსატორი". არის სამშენებლო ინდუსტრ., ბინათმშენებლობის, სალტეებისა და რეზინ-აზბესტის ნაწარმის კომბინატები. ფეხსაცმლის, ტრიკოტაჟის, ავეჯის ქ-ნები, ხორცკომბინატი და კვების მრეწვ. სხვა საწარმოები. სას.-სამ. ინ-ტი, ხორცისა და რძის მრეწვ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, დრამ. თეატრი, დენდროპარკი „ალექსანდრია" (ნაკრძალი).

**ბელამი** (Bellamy) ედუარდ (26. III. 1850, ჩიკოპი-ფოლზი, მასაჩუსეტსის შტატი, — 28. V. 1898, იქვე), ამერ. მწერალი, ჟურნალისტი, საზ. მოღვაწე. სახელი გაითქვა სოც.-უტოპიური რომანით „2000 წლიდან 1887 წლისკენ მოხედვა" (1888), რ-შიც წარმოსახულია თანასწორუფლებიანობის პრინციპზე დაფუძნებული იდეალური საზოგადოება; მისი გაგრძელებაა რომანი „თანასწორობა" (1897). სხვა ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია რომანი „მისის ლუდინგტონის და" (1884), ნოველების კრებ. „ბრმა კაცის სამყარო და სხვა მოთხრობები" (1898), ისტ. რომანი „სტოკბრიჯის ჰერცოგი" (გამოქვეყნდა 1901).

**ბელანჟე** (Belanger) შარლ (28. V. 1805, პარიზი, — 1878-ის შემდეგ), ფრანგი ნატურალისტი. პონდიშერის სამეფო ბოტან. ბაღის დირექტორი. 1825—29 იმოგზაურა კავკასიაში, ირანსა და ინდოეთში. ამიერკავკასიაზე შეგროვილ, უმეტესად ეკონ. ხასიათის მასალას თავი მოუყარა წიგნში „მოგზაურობა აღმოსავლეთ ინდოეთში", რ-შიც საყურადღებო ცნობებია ქართველების, ჩერქეზების, ინგუშების, ოსების, ლეკების, სომხებისა და სხვ. ყოფაზე; ბ. აღწერს თბილისს, მცხეთას, ანისს, ერევანს და სხვ.; საყურადღებოა სტატისტ. მონაცემები თბილ. და ამიერკავკ. შესახებ. წიგნს დართული აქვს სურათები — თბილისი, თბილისის ბაზარი, ქართვ. ქალი და მამაკაცი, სას.-სამ. იარაღი, მუს. საკრავები და სხვ.

*თხზ.*: Voyage aux Indes Orientales..., v. 1—8, P., 1831—46.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Европейские путешественники по Кавказу 1800—1830 гг., Тб., 1946.

**„ბელარუსფილმი",** კინოსტუდია მინსკში. შეიქმნა ლენინგრადში 1928 კინოორგანიზაციის „ბელგოსკინოს" მიერ სახელწოდებით „საბჭოთა ბელორუსი". 1939-იდან გადაიტანეს მინსკში. 1946-იდან ეწოდება „ბ."; 1960 აშენდა სტუდიის ახ. შენობა. „ბ"-ში" შედის მხატვრული, დოკუმენტურ-ქრონიკალური და ტელეფილმების გაერთიანებები.

**ბელატრიქსი,** γ ო რ ი ო ნ ი ს ა, მეორე ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავი, ორიონის თანავარსკვლავედის ძირითადი კონტურის შემქმნელი ოთხეულიდან ერთ-ერთი. მისი ნათობა 1270-ჯერ აღემატება მზისას, მზიდან დაშორებულია 77 *პს*.

**ბელაქანი,** ქალაქი აზერბ. სსრ-ში, ბელაქნის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია მდ. ბელაქანჩაის (ალაზნის შენაკადი) ნაპირას, ევლახ—ლაგოდეხის გზატკეცილზე, რკინიგზის სადგ. ევლახიდან 178 *კმ*. 5,4 ათ. მცხ. (1970). თამბაქოს საფერმენტაციო და საკონსერვო ქ-ნები. ხე-ტყის კომბინატი. პოლიტექ. ტექნიკუმი. ბ-ის რ-ნშია ფილიზჩაის პოლიმეტალების საბადო.

ქალაქი გაშენებულია ისტ. *ჰერეთის* ტერიტორიაზე. იგი განსაკუთრებით დაწინაურდა XIII—XIV სს-ში. ბ-ზე გადიოდა ე. წ. „ბელაქნის გზა", რ-იც საქართველოს დაღესტანთან აკავშირებდა. XV—XVI სს-ში ბ. კახეთის სამეფოს მნიშვნელოვანი ცენტრი იყო. მას შემდეგ, რაც XVII ს. უკანასკნელ მეოთხედში კახეთის სამეფოს კაკ-ელისენი მოსწყდა (იხ. სტატიები *კაკი* და *ელისენი*) და თანდათანობით აქ ავარიელ ლეკთა „უბატონო თემები" ჩამოყალიბდა, ბ. კახეთის სამეფოს პოლიტ. ფარგლებს გარეთ დარჩა. XVIII ს. და XIX ს. I მესამედში ბ. მნიშვნელოვან როლს თამაშობდა *ჭარ-ბელაქნის* (საინგილოს) პოლიტ. ცხოვრებაში. ჭარ-ბელაქნის რუსეთთან შეერთების (1830) შემდეგ ბ. ახალშექმნილი ჭარ-ბელაქნის ოლქის შემადგენლობაში შევიდა. 1840-იდან ბელაქნის მაზრის ცენტრი იყო, 1844—60 ჭარ-ბელაქნის სამხ. ოლქში შედიოდა, 1860—1917 ზაქათალის ოკრუგში, 1921-იდან კი აზერბ. სსრ ფარგლებშია.

*ლიტ.*: პ ა პ უ ა შ ვ ი ლ ი თ., ჭარ-ბელაქანი, თბ., 1972; მ ი ს ი ძ ე, ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ., 1970.

*თ. პაპუაშვილი.*

**ბელაქნელი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე (დ. 6. XII. 1897, ქუთაისი), ქართვ. საბჭ. მომღერალი (ტენორი). რესპ. სახ. არტისტი. თბილ. საოპერო თეატრ. სოლისტი. პედაგოგი. 1930 დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვატორია (პედაგოგ ე. ვრონსკის კლასი). ბ-ის დებიუტი შედგა 1930 თბილ. საოპერო თეატრ. სცენაზე (ნიკო — მ. ბალანჩივაძის „დარეჯან ცბიერი"). მოღვაწეობდა ბაქოში (1934—35), ლენინგრ. „*პერედვიჟნიკების*" საოპერო თეატრში (1935—36), ხაბაროვსკის (1936 — 38), ვოროშილოვგრადისა და დნეპროპეტროვსკის საოპერო თეატრებში (1938—39), 1939—1959 გამოდიოდა თბილ. საოპერო თეატრის სცენაზე. ბ. ასრულებდა დრამ. ტენორის მთავარ პარტიებს — აბესალომი, რატი (ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი", „ლატავრა"), ლექსო (კილაძის „ლადო კეცხოველი"), გელა (ტუსკიას „სამშობლო") გურამი (გოკიელის „პატარა კახი"), ტარიელი (მშველიძის „ამბავი ტარიელისა"), ბაში-აჩუკი (კერესელიძის „ბაში-აჩუკი"), ონისე (აზმაიფარაშვილის „ხევისბერი გოჩა"), ოტელო, მანრიკო, რადამესი (ვერდის „ოტელო", „ტრუბადური", „აიდა"), რაული (მაიერბეერის „ჰუგენოტები"), გერმანი (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი"), ხოზე (ბიზეს „კარმენი"), კავარადოსი (პუჩინის „ტოსკა"), გრიგორი მელეხოვი (ძერჟინსკის „წყნარი დონი").

*მ. გედევანიშვილი.*

**ბელაშოვა** ეკატერინე თეოდორეს ასული [19. XI (2. XII). 1906, პეტერბურგი, — 9. V. 1971, მოსკოვი], რუსი საბჭოთა მოქანდაკე. სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1964), სკკპ წევრი 1945-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1967). სწავლობდა ლენინგრ. სახელმწ. უმაღლეს სამხატვრო ტექ. ინ-ტში (1926—32). 1942—52 ასწავლიდა მოსკ. გამოყენებითი და დეკორ. ხელოვნ. ინ-ტში. 1952—65 მოსკ. უმაღლესი სამხატვრო სამრეწვ. სასწავლებლის პროფესორია. 1957—68 იყო სსრკ მხატვართა კავშირის გამგეობის მდივანი, ხოლო 1968-იდან — თავ-რე. უმეტესად მუშაობდა დაზგური ქანდაკების დარგში. ნამუშევრები: „ქედუხრელი" (თაბაშირი, 1943; ბრინ-

ჯაო, 1957), „მოხუცის პორტრეტი" (თაბაშირი, 1944; ბრინჯაო, 1960). „ოცნება" (მარმარილო, 1957—58, ყველა ტრეტიაკოვის გალერეა), „შოპენი" (ბრინჯაო, 1968, შოპენის მუზეუმი, ვარშავა; მარმარილო, 1969). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბელშა,** ნიშან-სამკაული ან ფული (ჩვეულებრივ ოქროსი ან ვერცხლისა), რ-იც უნდა მიეტანა ვაჟს თავისი საცოლესათვის (იხ. *დაწინდვა*). გავრცელებული იყო ქართლსა და მთიულეთში. ქართლში იცოდნენ სამკაულის (უმთავრესად ბეჭდის) ან ფულის, ხოლო მთიულეთში ფულის (დახლ. ერთი ცხვრის საფასური), ზოგჯერ კი ცხვრის მირთმევა. ბ-ის აღების შემდეგ ვაჟის ან ქალის სხვაზე დაქორწინება არ შეიძლებოდა. ბ-ის მიცემა ანუ დაბელგვა (დაწინდვა) ნიშნავდა მოყვრობაზე შეთანხმების მთავარ წინაპირობას, რ-ის შემდეგ ნიშნობა და ქორწილი იმართებოდა.

*ლიტ.*: ჭ ყ ო ნ ი ა ი., ქორწინების ინსტიტუტი მთიულეთში, ნაწ. 1, თბ., 1955.

*ბ. გამყრელიძე.*

**ბელგაუმი,** ბ ე ლ გ ა უ მ ი, ქალაქი ინდოეთის სამხრ. ნაწილში, მაისურის შტატში. 213,8 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. სავაჭრო ცენტრი (ბრინჯი, ხეტყე). ბრინჯსაწმენდი, ზეთსახდელი, ბამბეულის მრეწვ., სამკერვალო, ტყავის, ასანთის, ქიმ. წარმოება.

**ბელგები** (ლათ. Belgae), ჩრდ. გალიაში (მდ-ებს სენასა და რაინს შორის) და ბრიტ. დას. სანაპიროზე მცხოვრები კელტური ტომები. მათგან ყველაზე მნიშვნელოვანი იყვნენ ბელოვაკები, სუესიონები, რემები, ამბიანები, ატრებატები, მორინები, მენაპიები, ნერვიები, ებურონები, ადუატუკები. ცნობილი გახდნენ იულიუს კეისრის ლაშქრობათა დროიდან (ძვ. წ. 58—51 იულიუს კეისარმა დაიპყრო გალიის ბ.). ავგუსტუსის დროს, ძვ. წ. 16-იდან ბ-ით დასახლებულ ტერიტორიაზე შეიქმნა რომაული პროვინცია ბ ე ლ გ ი კ ა (დედაქალაქი რეიმსი). I ს. შუა წლებში რომაელებმა დაასრულეს კელტური ტომებით (მათ შორის ბ-ით) დასახლებული ადგილების დაპყრობა ბრიტანეთში. V ს. ბელგიკა დაიპყრეს ფრანკებმა, ბ-ის ნაწილი დამპყრობლებს შეერწყა, ნაწილი კი განადგურდა. იულიუს კეისრის მოწმობით, ბ. მხოლოდ ომის დროს სცნობდნენ საერთო ბელადს.

**ბელგია,** ბ ე ლ გ ი ი ს ს ა მ ე ფ ო (Koninkrijk van België, Royaume de Belgique).

### I. ზოგადი ცნობები

ბ. — სახელმწიფო დას. ევროპაში. სამხრ.-დას-ით ესაზღვრება საფრანგეთი, ჩრდ-ით — ნიდერლანდი, აღმ-ით — გფრ და ლუქსემბურგი. ჩრდ.-დას-ით აკრავს ჩრდილოეთის ზღვა. ბ. მდებარეობს დას. ევრ. ბევრი ქვეყნის დამაკავშირებელი მნიშვნელოვანი სატრანსპ. მაგისტრალების გზაჯვარედინზე. ფართ. 30,5 ათ. *კმ*². მოსახლ. 9757 ათ. კაცი (1974). დედაქალაქი — ბრიუსელი. სახელმწ. ენა — ფრანგული და ფლამანდური. ეროვნ. დღესასწაული — 21 ივლ. — ეროვნ. დღესასწაულის დღე (1831). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეულია ბელგ. ფრანკი. სსრკ-ის სახელმწ. ბანკის კურსით (1976 იანვ.) 100 ბელგ. ფრანკი=1,94 მან. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 9 პროვინციად.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ბ. კონსტ. მონარქიაა. მოქმედებს 1831 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის პარლამენტს, რ-იც შედგება ორი თანასწორუფლებიანი პალატისაგან — წარმომადგენელთა პალატისა და სენატისაგან. აქტ. საარჩევნო უფლება ენიჭება ყველა მოქალაქეს 18 წლის ასაკიდან. სახელმწიფოს მეთაურია მეფე. მას ეკუთვნის აღმასრ. ხელისუფლება. იგი ფორმალურად ფართო უფლებამოსილებით სარგებლობს — ნიშნავს და ათავისუფლებს მინისტრებს, დებს საერთაშ. ხელშეკრულებებს, აქვს შეწყალების უფლება და სხვ.; ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია: პროვ. საბჭოები (აღმასრ. ორგანო — მუდმივი დეპუტაცია, რ-საც სათავეში უდგას გუბერნატორი), კომუნ. საბჭოები (აღმასრ. ორგანო — უხუცესთა კოლეგია ბურგომისტრის მეთაურობით). უმაღლესი სასამართლო ორგანოა საკასაციო სასამართლო. არსებობს პირველი ინსტანციის სასამართლოები. განსაკუთრებით მძიმე დანაშაულთა საქმეებს განიხილავს ნაფიც მსაჯულთა სასამართლო. ყველა მოსამართლე ინიშნება სამუდამოდ.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

### III. ბუნება

ბ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი ვაკეა. ზედაპირი ჩრდ.-დასავლეთიდან (სანაპირო დაბლობი) სამხრ.-აღმოსავლეთისაკენ (არდენები) თანდათან მაღლდება. ჩრდ. ზღვის ბრტყელ სანაპიროს გასდევს დიუნების ზოლი, რ-იც ჯებირებთან ერთად ზღვის მოქცევისაგან იცავს ზ. დ-ზე დაბლა მდებარე პოლდერების ზონას. პოლდერებს ენაცვლება მდინარეული და ზღვიური ნალექებით აგებული დ ა ბ ა ლ ი ბ. — ფლანდრიისა და კამპინის ბრტყელი დაბლობები (სიმაღლე 50 *მ*-მდე). ს ა შ უ ა ლ ო ბ. ტალღოვანი ვაკეა (სიმაღლე 80—180 *მ*), რ-იც მ ა ღ ა ლ ი ბ-გან, არდენებისაგან, გამოყოფილია მაასისა და სამბრის გაშლილი ხეობებით დაკავებული დიდი დეპრესიით. უკიდურეს სამხრ.-აღმ. ნაწილში კირქვის კუესტური სერებია. ბ. მდიდარია ქვანახშირით. არის რკინის, პოლიმეტალური მადნის, სტიბიუმის და სხვ. პატარა საბადოები. დიდია სამშენებლო ქვის მარაგი (გრანიტი, ქვიშაქვა, მარმარილო).

ბ-ში ზღვის ზომიერი ჰავაა. ზღვისპირა რ-ნებში იანვ. საშ. ტემპ-რაა 3°C, არდენებში — 1°C; ივლ. საშ. ტემპ-რა, შესაბამისად, 18°C და დაახლ. 14°C. დაბალ და საშუალო ბ-ში წელიწადში 700—900 *მმ* ნალექი მოდის, მაღალ ბ-ში — 1250 *მმ*-მდე.

ბ-ში წყალუხვი მდინარეების ხშირი ქსელია. მდ-ები მაასი და შელდა სანაოსნოა.

ბ-ში გავრცელებულია მუხის, წიფლისა და არყის ტყეები. ტყეს უჭირავს ქვეყნის ფართობის დაახლ. 18%. ყველაზე უფრო ტყიანია არდენები, აქ არის ეროვნ. პარკი. ბ-ში ძირითადად ეწერი და ტყის ყომრალი ნიადაგებია. პოლდერებში და ჭალებში მდელოს მცენარეულობა და ნოყიერი ნიადაგია.

ტყეებში შემორჩენილია კეთილშობილი ირემი, შველი, გარეული ღორი, ტყის კატა, ტყის კვერნა, რუხი კურდღელი. ბევრია მღრღნელი. მრავალფეროვანია ფრინველთა სამყარო.

### IV. მოსახლეობა

ეროვნ. შემადგენლობით ბ-ის მოსახლ. 2 ძირითად ჯგუფად იყოფა: *ფლამანდელები* (დაახლ. 5,5 მლნ. კაცი, 1970), რ-ებსაც უკავიათ ქვეყნის ჩრდ. ნახევარი (პროვინციები: დას. ფლანდრია, აღმ. ფლანდრია, ანტვერპენი, ლიმბურგი) და *ვალონები* (დაახლ. 4 მლნ. კაცი;), რ-ებიც ცხოვრობენ ქვეყნის სამხრ. ნაწილში (პროვინციები: ენო, ნამიური, ლიეჟი და ლუქსემბურგი); ამ ორი ჯგუფის ტერიტ. განსახლების საზღვარი გადის ბრიუსელის სამხრეთით (ბრიუსელის ოლქის მოსახლ. სხვადასხვა ეროვნების წარმომადგენელთაგან შედგება). ბ-ის აღმ. რ-ნებში ცხოვრობენ გერმანელები, ფრანგები, ნიდერლანდელები, ესპანელები, ბერძნები, და სხვ., ქ-ებში — ებრაელები, ვალონები. ლაპარაკობენ ფრანგ. ენაზე. მოსახლ. დიდი ნაწილი, განსაკუთრებით ბრიუსელის ოლქის და ეთნ. საზღვრის ზოლში, ორენოვანია (ლაპარაკობენ ფრანგ. და ფლამანდ. ენებზე). მოსახლ.

**ბელგია**

დიდი ქალაქები (ათასი მცხოვრები, 1970)

| | |
|---|---|
| ანტვერპენი | 230,2 |
| გენტი | 152 |
| ლიეჟი | 148,6 |





მეტალურგიული ქარხანა. ქ. ლიეჟის რაიონი.

უმეტესობა კათოლიკეა, მცირე ნაწილი — პროტესტანტი და იუდეველი. ბ-ის მოსახლ. დინამიკას ახასიათებდა ბუნებრივი მატების შენელებული ტემპები. 1800—68 მოსახლ. გაიზარდა 1,6-ჯერ, 1900—68 კი — 1,4-ჯერ. მოსახლ. მატება 1000 მცხოვრებზე 1946 დაახლ. 5 კაცს უდრიდა, 1968 — დაახლ. 2 კაცს.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. — 3,9 მლნ. კაცი (1970), მ. შ. 42,1% ჩაბმულია მრეწველობასა და მშენებლობაში, 4,6% — სოფ. მეურნ. და თევზჭერაში, 8% — ტრანსპ., კავშირგაბმულობასა და კომუნ. მეურნეობაში, 17% — ვაჭრობასა და ფინანსებში, დანარჩენი — სხვა დარგებში.

მოსახლ. სიმჭიდროვით ბ-ს ერთ-ერთი პირველი ადგილი უჭირავს მსოფლიოში. ქვეყნის ცენტრ. ნაწილში მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*²-ზე 318 კაცია, ქ. ბრიუსელის მიმდებარე ზონაში — 550 კაცი. ბ-ის მოსახლ. 2/3-ზე მეტი ქალაქად ცხოვრობს. უდიდესი ქალაქია ბრიუსელი (1,1 მლნ. მცხ. გარეუბნებიანად, 1974).

### V. ისტორიული ნარკვევი

ძვ. წ. III ს-იდან ბ-ის ტერიტორია დასახლებული იყო *ბელგების* (აქედან ქვეყნის სახელწ.) კელტური ტომებით. ძვ. წ. 57 რომაელებმა დაიპყრეს. III—V სს-ში ბ-ის ტერიტორიაზე დასახლდნენ გერმ. ტომები — ფრანკები, ფრიზები და საქსები, რამაც გამოიწვია ჩრდ. ბ-ის ადრინდ. ბელგურ-რომაული მოსახლეობის გაგერმანელება (მომდევნო ხანაში მათ შეადგინეს ფლამანდ. ეროვნების ნაწილი). ნაკლებად გაგერმანელდა სამხ. ბ-ის ბელგ.-რომაული მოსახლ. (შემდგომ აქ ჩამოყალიბდა ვალონთა ეროვნება). V—IX სს-ში ბ-ის ტერიტორია შედიოდა ფრანკთა სახელმწიფოს შემადგენლობაში. ფეოდალიზმის განვითარების პროცესში ამ ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა რამდენიმე ფეოდ. სამფლობელო — მ. შ. *ფლანდრია, ბრაბანტი, ჰენეგაუ* (ენო), ლიეჟის საეპისკოპოსო. XII—XIII სს-ში ფლანდრია და ბრაბანტი მრეწველობის მხრივ ევროპის ყველაზე განვითარებულ ოლქებად იქცნენ. დაწინაურდნენ ქ-ები: *გენტი, ბრიუგე,* იპრი, ნამიური, ლიეჟი,

გენტის უნივერსიტეტის ბიბლიოთეკა. არქიტ. ჰ. ვან დე ველდე. 1935—40.



ბეგონიის პლანტაცია ქ. გენტის მიდამოებში.

ლევენი, *ბრიუსელი,* ანტვერპენი და სხვ. ბ. დიდი ხნით იქცა საფრ., ინგლ. და „საღვთო რომის იმპერიის" მეტოქეობის ასპარეზად. XIV ს. დასასრულს ბ-ის თითქმის მთელი ტერიტ. *ბურგუნდიის* ჰერცოგთა გამგებლობაში მოექცა, ხოლო 1516 ესპანეთს დაემორჩილა. ბ-ში ადრე ჩაისახა კაპიტალ. ურთიერთობა. XVI ს-ში ანტვერპენი მსოფლიო ვაჭრობის უდიდესი ცენტრი გახდა. *ნიდერლანდის ბურჟუაზიულმა რევოლუციამ* (XVI ს.) ბ-ს ეროვნ. დამოუკიდებლობა ვერ მოუტანა, ესპანეთის ბატონობა აფერხებდა კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარების პროცესს. ესპ. მემკვიდრეობისათვის ომის (1701—14) შედეგად ესპ. ნიდერლანდი ავსტრიას ერგო და მას ავსტრიის ნიდერლანდი ეწოდა. 1789 ოქტომბერში ბრაბანტში, საფრანგეთის დიდი რევოლუციის ზეგავლენით იფეთქა აჯანყებამ ავსტრიის წინააღმდეგ. ბრაბანტის რევოლუციის (1789—90) შედეგად ავსტრიელები განდევნეს და 1790 წ. 11 იანვ. გამოცხადდა ბ-ის დამოუკიდებლობა (ბ-ის შეერთებული შტატები). 1795 ბ. საფრანგეთს შეუერთდა. შემდეგ, *ვენის კონგრესის* (1814—15) გადაწყვეტილებით ბ. ჰოლანდიას შეუერთდა; შეიქმნა ერთიანი ნიდერლანდის სამეფო. საფრანგეთის *ივლისის რევოლუციის* (1830) ზეგავლენით ბ-ის პროვინციებში ახალი ძალით გაიშალა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. 1830 წ. 25 აგვ. ბრიუსელში დაიწყო ბურჟ. რევოლუცია (იხ. *ბელგიის რევოლუცია 1830*). 10 ნოემბ. ეროვნ. კონგრესმა გამოაცხადა ბ-ის დამოუკიდებლობა. ხუთი დიდი სახელმწიფოს (რუსეთი, დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი, ავსტრია, პრუსია) ლონდონის კონფერენციამ 1830—31 ცნო ბ-ის სუვერენიტეტი და გამოაცხადა მისი სამუდამო ნეიტრალიტეტი. ბ-ის მეფედ აირჩიეს საქსენ-კობურგის პრინცი ლეოპოლდი (ლეოპოლდ I, 1831—65). 1831 ეროვნ. კონგრესმა მიიღო კონსტიტუცია. ხელმძღვანელი მდგომარეობა მსხვილმა ბურჟუაზიამ დაიკავა. 1847-მდე მთავრობის შემადგენლობაში შედიოდნენ ორივე ბურჟ. პარტიის (ლიბერალური და კათოლიკური) წარმომადგენლები. 1847—55 ქვეყანას მართავდა ლიბერალთა კაბინეტი. XIX ს. შუა წლებში ბ. ევროპის ერთ-ერთ განვითარებულ სახელმწიფოდ იქცა. XIX ს. 50-იან წლებში შეიქმნა მუშათა პირველი ორგანიზაციები და პროფკავშირები, 1885 კი — ბელგიის მუშათა პარტია (ბმპ; 1941-იდან ეწოდება ბ-ის სოციალ. პარტია — ბსპ), მაგრამ მისი ხელმძღვანელობა, ისევე როგორც პროფკავშირთა ხელმძღვანელობა, ოპორტუნისტების (ე. ვანდერველდე და სხვ.) ხელში აღმოჩნდა. მიუხედავად პრუდონიზმისა და ანარქიზმის ძლიერი გავლენისა, ბმპ-მ თავის პროგრამაში (1894) ცნო მუშათა კლასის პოლიტ. ბრძოლის აუცილებლობა. XIX ს. 70-იანი წლებიდან ბ-ის მმართველი წრეები მონაწილეობდნენ აფრიკის კოლონ. დანაწილებაში. XIX ს. ბოლოს—XX ს. დასაწყისში სწრაფი ტემპით დაიწყო წარმოების კონცენტრაციის ზრდა, შეიქმნა მონოპოლ. გაერთიანებანი მრეწველობასა და საბანკო სფეროში; კაპიტალის კონცენტრაციის დონით ბ-მ ევროპის ბევრ ქვეყანას გაუსწრო. 1908 კონგო ოფიციალურად გამოცხადდა ბ-ის კოლონიად. XX ს. დასაწყისში ბ. ვრცელი კოლონიების მქონე მცირე იმპერიალ. სახელმწიფოდ იქცა. I მსოფლიო ომის დასაწყისში (1914 აგვ.) გერმანიამ დაარღვია ბ-ის ნეიტრალიტეტი და თავისი ჯარებით დაიკავა მისი ტერიტორია. ოკუპაცია 1918-მდე გაგრძელდა. *ვერსალის საზავო ხელშეკრულებით (1919)* ბ-მ გერმანიისაგან მიიღო ეიპენი, მალმედი, მორენე, აგრეთვე მანდატი რუანდა-ურუნდის ტერიტორიაზე და გერმანიისაგან რეპარაციების მიღების უფლება. 1920 ბ-მ ხელი მოაწერა სამხ. კავშირს საფრანგეთთან, 1921 — საბაჟო კავშირს ლუქსემბურგთან. 1918—21 გაძლიერდა მუშათა კლასის გამოსვლები, საგაფიცვო ბრძოლა. ჩამოყალიბდა ფლანდრიის (დაარსდა 1919) და ვალონის (დაარსდა 1920 დასაწყისში) კომუნისტური ჯგუფები. 1921 შეიქმნა *ბელგიის კომუნისტური პარტია* (ბკპ). მუშათა მოძრაობის აღმავლობამ აიძულა მმართველი წრეები (რევ. კრიზისის გაღრმავების შიშით) ზოგიერთ დათმობაზე წასულიყვნენ (საარჩევნო რეფორმა, 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღება და სხვ.), მაგრამ 1922 — 24 და განსაკუთრებით მსოფლიო ეკონ. კრიზისის (1929—33) წლებში რეაქცია ხელყოფდა მშრომელთა ეკონ. მონაპოვარს. 1935 წ. 12 ივლისს ბ-სა და სსრკ-ს შორის დიპლომატიური ურთიერთობა დამყარდა. 1940 წ. 10 მაისს გერმ. ფაშისტურმა არმიამ დაარღვია ბ-ის ნეიტრალიტეტი. მიუხედავად ბ-ის ხალხის ურყევი მისწრაფებისა გაეწიათ წინააღმდეგობა აგრესიისათვის, ბ-ის არმიის მთავარსარდალმა მეფე ლეოპოლდ III-მ 1940 წ. 28 მაისს ხელი მოაწერა აქტს კაპიტულაციის შესახებ. ბ-ის მთავრობა ლონდონში წავიდა. ბ-ის მუშათა პარტიის (ბმპ) თავ-რემ გ. დე მანმა „პარტიის თვითდაშლა" გამოაცხადა და ოკუპანტებთან თანამშრომლობის გზას დაადგა. ჰიტლერელებთან თანამშრომლობდნენ აგრეთვე ლიბერ. და კათოლ. პარტიის ლიდერები. ბკპ იყო ერთადერთი პოლიტ. პარტია, რ-იც სათავეში ჩაუდგა ბ-ის პატრ. ძალებს და საფუძველი ჩაუყარა *წინააღმდეგობის მოძრაობას.* ოკუპაციის წლებში გესტაპოელებმა დააპატიმრეს 40 ათასზე მეტი ბელგ. პატრიოტი, დახვრიტეს და აწამეს 15 ათასზე მეტი, მ. შ. 2 ათასი კომუნისტი. ინგლ.-ამერ. ჯარებმა გამოიყენეს ვითარება, რ-იც საბჭ.-გერმ. ფრონტზე შექმნა საბჭ. არმიის გამარჯვებებმა და 1944 სექტემბერში წინააღმდეგობის მოძრაობის ძალთა დახმარებით გაათავისუფლეს ბ-ის ტერიტორია. 1944-იდან ბ-ის მთავრობათა შემადგენლობაში სხვა პარტიებთან ერთად იყვნენ კომპარტიის წარმომადგენლებიც, ამ პერიოდში გადაიდგა ნაბიჯები ქვეყნის მეურნეობის აღდგენისა და საზოგადოებრივი წყობილების დემოკრატიზაციის მიმართულებით. მაგრამ 1947 მარტში რეაქციული ძალების მოთხოვნით კომუნისტები იძულებული გახდნენ მთავრობიდან გამოსულიყვნენ. რეაქციული ძალები სოციალ-ქრისტიანული პარტიის ირგვლივ გაერთიანდნენ. 1949 ბ. *ნატოს* წევრი გახდა. 1950 ბ-ში დაბრუნდა მეფე ლეოპოლდ III. ამას მოჰყვა მშრომელთა მასობრივი საპროტესტო გამოსვლები (გაფიცვები, დემონსტრაციები). ლეოპოლდ III იძულებული გახდა ტახტი თავისი ვაჟის ბოდუენისათვის დაეთმო. 1951 ბ-მ ხელი მოაწერა ხელშეკრულებას ქვანახშირისა და ფოლადის ევრ. გაერთიანების შესახებ. 1955 ბ-ის პარლამენტმა მოიწონა *პარიზის შეთანხმებები* (1954). 1957-იდან ბ. „საერთაშორისო ბაზრის" წევრია. აფრიკაში ეროვნ.-განმათ. ბრძოლის აღმავლობის გამო ბ-ის მმართველი წრეები იძულებული გახდნენ დამოუკიდებლობა მიენიჭებინათ კონგოსა (1960) და რუანდა-ურუნდისათვის (1962). 1960 წ. 30 ივნ. კონგოს რესპუბლიკის გამოცხადების შემდეგ ბელგ. კოლონიზატორებმა სცადეს ამ ქვეყნის სათავეში მარიონეტული მთავრობა ჩაეყენებინათ. 1960 შემოდგომაზე ბ-ის კოლონიზატორებმა კონგოში მოაწყვეს აჯანყება პ. *ლუმუმბას* კანონიერი მთავრობის წინააღმდეგ. კონგოს კრიზისმა ბ-ში წარმოშვა დაძაბული საშინაო პოლიტ. ვითარება. 1960 დეკ. დაიწყო ბ-ის ისტორიაში უდიდესი საყოველთაო გაფიცვა (გრძელდებოდა 1961 წ. იანვრამდე). მას მოჰყვა მთავრობის გადადგომა და პარლამენტის დათხოვნა. კათოლიკე ლეფევრის კოალიციურ მთავრობაში ბსპ-ის

წარმომადგენლები შევიდნენ. 1963 მთავრობამ გაატარა ანტიდემოკრ. კანონები, რ-ებმაც შეზღუდა მშრომელთა საგაფიცვო უფლებები. არამყარმა საშინაო პოლიტ. ვითარებამ გაამწვავა ეროვნ. საკითხი. 50–60-იან წლებში ბ-ის მუშათა კლასი იბრძოდა პოლიტ. რეფორმებისათვის, მოითხოვდა ძირეულ დემოკრ. გარდაქმნებს, 1961–67 ბკპ-მ შეიმუშავა „სტრუქტურული რეფორმების“ პროგრამა, რ-იც ითვალისწინებდა მონოპოლიების შეზღუდვას და ლიკვიდაციას, რაც უნდა მომხდარიყო მრეწვ. ნაციონალიზაციის, წარმოებაზე მუშათა კონტროლის დაწესების., სამხ. ხარჯების შემცირების, ნატოდან გამოსვლის, ფედერალიზმის საფუძველზე ეროვნ. საკითხის გადაჭრის, ხელისუფლების ადგილ. ორგანოებისათვის ფართო რწმუნებების მინიჭების და სხვ. ღონისძიებათა გატარების გზით. 1964 ბ-ის საგარეო საქმეთა მინისტრმა პ. ა. სპააკშა განაცხადა, რომ ბ. უარს ამბობდა ნატოს მრავალმხრივი ატომური ძალების შექმნაში მონაწილეობაზე. ამავე დროს ბ. თანახმა იყო მონაწილეობა მიეღო ნატოს ბირთვული დაგეგმვის სპეც. კომიტეტის მუშაობაში. ბ-ში დაბინავდა საფრანგეთიდან ევაკუირებული ნატოს გაერთიანებული შეიარაღებული ძალეზის უმაღლესი მთავარსარდლობის შტაბი ევროპაში და ნატოს საბჭო (1967); აშშ-იდან ბ-ში გადავიდა ნატოს სამხ. კომიტეტი (1967). 1969 აპრილში ნატოს საბჭოს სესიაზე ბ-მ მხარი დაუჭირა ნატოს მოქმედების ვადის გაგრძელებას, ამასთან, ბ-ის წარმომადგენლებმა წამოაყენეს წინადადებები, რ-თა მიზანი იყო ნატოს მოღვაწეობის ხასიათის შეცვლა, კერძოდ, მისი საქმიანობის სიმძიმის ცენტრის გადატანა სამხედროდან პოლიტიკურზე (ე. წ. არმელის პირველი გეგმა). ამის პარალელურად დას. ევროპის პოლიტ. და ეკონ. გაერთიანების განხორციელების მიზნით ბ-მ წამოაყენა აგრეთვე დას. ევრ. კავშირის საქმიანობის გამოცოცხლების გეგმა (ე. წ. არმელის მეორე გეგმა).

უკანასკნელ წლებში ბ-ის მთავრობა ისწრაფვის განამტკიცოს ურთიერთობა სსრკ-სა და ევრ. სოციალ. ქვეყნებთან. 1969 დაიდო სსრკ-ბელგიის შეთანხმება ეკონ. და სამეცნ.-ტექ. თანამშრომლობის შესახებ, 1970 — შეთანხმება რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის დარგში თანამშრომლობის შესახებ, 1972 — საკონსულო კონვენცია და შეთანხმება საზღვაო ნაოსნობის შესახებ. 1972 დეკ. ბ-მ დიპლ. ურთიერთობა დაამყარა გდრ-თან. ბ-ის საგარეო პოლიტ. კურსი გაპირობებულია მისი მონაწილეობით დასავლეთის სამხ.-პოლიტ. და ეკონ. დაჯგუფებებში.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., მებრძოლი მილიტარიზმი და სოციალ-დემოკრატიის ანტიმილიტარისტული ტაქტიკა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15, გვ. 221—235; Маркс К., «Образцовое государство» Бельгия, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 5; Рубинин Е. В., Современная Бельгия, М., 1945; Чистозвонов А. Н., Нидерландская буржуазная революция XVI в., М., 1958; Guyot de Mishaegen G., Histoire de Belgique, Namur, 1953; Meeüs A., Histoire des Belges, P., 1958.

*რ. ლასკარი.*

**VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები**

სოციალ-ქრისტიანული პარტია (სქპ; Parti Social Chrétien; Kristelijke Volkspartij), შეიქმნა 1945 კათოლ. პარტიის ბაზაზე, რ-იც XIX ს. 20-იან წლებში დაარსდა. შედგება მსხვილი ფინანს. ბურჟ., კათოლ. სამღვდელოების, მსხვილი მიწათმფლობელებისა და კათოლიკე მშრომელთა წარმომადგენელთაგან. 1968 — 69 სქპ-ში ჩამოყალიბდა ფლამანდური და ვალონური ფრთა, აერთიანებს 200 ათასზე მეტ კაცს (1974). ბელგიის სოციალისტური პარტია (ბსპ; Parti Socialiste Belge; Belgische Socialistische Partij), დაარსდა 1885 (1940-მდე ბ-ის მუშათა პარტია). აერთიანებს წვრილბურჟ. წარმომადგენლებსა და მშრომელთა მნიშვნელოვან ნაწილს. შედის სოციალ. ინტერნაციონალში. წევრთა რიცხვი 196 ათ. კაცს აღემატება (1974). თავისუფლებისა და პროგრესის პარტია (თპპ; Parti de la Liberté et du Progrès; Partij voor Vrijheid en Vooruitgang, 1961-მდე ლიბერ. პარტია), დაარსდა XIX ს. 20-იან წლებში. შედგება ბურჟ. სხვადასხვა ფენის წარმომადგენლისა და ინტელიგენციის ნაწილისაგან. აერთიანებს დაახლ. 100 ათ. წევრს (1974). 1973 იანვ. თპპ-ს ჩამოშორდა ბრიუსელის ფედერაცია, რ-ის ბაზაზე შეიქმნა ლიბერ. პარტია. ბელგიის კომუნისტური პარტია (ბკპ; Parti Communiste de Belgique; Belgische Communistische Partij), დაარსდა 1921. აერთიანებს დაახლ. 15 ათ. წევრს (1974). სახალხო კავშირი (De Volksunie), დაარსდა 1954 ფლამანდ. ნაციონალისტური ორგანიზაციების ბაზაზე. აერთიანებს დაახლ. 11 ათ. წევრს (1974). ვალონების გაერთიანება (ვგ), ვალონური ნაციონალისტური დაჯგუფება, დაარსდა 1968.

პროფკავშირები ბ-ში XIX ს. 50-იან წლებში ჩამოყალიბდა. 1974 აერთიანებდა დაახლ. 2 მლნ. კაცს (მუშათა და მოსამსახურეთა 70%). ყველაზე დიდი პროფკავშირებია: ბელგიის შრომის საყოველთაო ფედერაცია (ბშსფ), დაარსდა 1945. აერთიანებს 800 ათასზე მეტ წევრს (1974); ქრისტიანული პროფკავშირების კონფედერაცია (ქპკ), დაარსდა 1908. აერთიანებს 1046 ათ. წევრს (1974).

ბელგია-სსრკ-ის მეგობრობის საზოგადოება, დაარსდა 1929; მშვიდობის დაცვის ბელგიის კავშირი, დაარსდა 1949; ბელგიის კომუნისტური ახალგაზრდობის კავშირი, დაარსდა 1957 და სხვ.

**VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი**

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** ბ. განეკუთვნება დას. ევრ. ინდუსტრ. მაღალგანვითარებულ პატარა კაპიტალ. ქვეყნების ჯგუფს, რ-საც ახასიათებს სამრეწვ. წარმოების კონცენტრაციის მაღალი დონე, კაპიტალის გატანის მნიშვნელოვანი მასშტაბები, მსხვილი ეროვნ. და საერთაშ. მონოპოლიები. ბ-ის კაპიტალის დაგროვების მთავარ წყაროს კონგოს (XIX ს. დასასრულიდან — ბელგიის კოლონია) ბუნებრივი სიმდიდრისა და მოსახლ. ექსპლუატაცია წარმოადგენდა. XX ს. დასაწყისისათვის იმპერიალ. ბ-მ საწარმოო ძალთა განვითარების მაღალ დონეს მიაღწია. სწრაფად განვითარდა მანქანათმშ., ამ დროისათვის ბ-ში უკვე ითვლებოდა დაახლ. 1 მლნ. მუშა. მოსახლეობაში მუშათა ხვ. წილით ბ-მ ევრ. დიდ ქვეყნებს გაუსწრო.

II მსოფლიო ომის შემდგომ პერიოდში ბელგ. ფრანკმა განიცადა დევალვაცია, გაიზარდა სამხ. ხარჯები, გადასახადები, უმუშევრობა, გაძვირდა ცხოვრება. ბ-ის კოლონიების — კონგოსა და რუანდა-ურუნდის მიერ დამოუკიდებლობის მოპოვებამ ქვეყნის მონოპ. წრეების წინაშე წამოჭრა პრობლემა, მოეძებნათ საგარეო ბაზარი სამრეწვ. საქონლისათვის. ბ. შევიდა ქვანახშირისა და ფოლადის ევრ. გაერთიანებასა და „საერთო ბაზარში“. სამრეწვ. წარმოების ხვ. წილის მიხედვით ბ. ევრ. ეკონ. გაერთიანებაში შემავალ სახელმწიფოებს შორის მე-6 ადგილზეა (1974), ხოლო ცალკეული დარგების (თუთიის გამოდნობა, ალმასის დამუშავება, სპილენძისა და ტყვიის რაფინირება, ფანჯრის მინის წარმოება და სხვ.) პროდუქციის აბსოლ. მოცულობით ბ-ის კომპანიები წამყვან ადგილს ინარჩუნებენ.

**მრეწველობა.** ბ-ის მრეწველობისათვის დამახასიათებელია მაღალი ტექ. დონე, მუშების მაღალი კვალიფიკაცია, ამასთანავე, ნედლეულის ბაზის შეზღუდულობა. სამრეწვ. წარმოების საერთო სტრუქტურაში წამყვანია მრეწვ. ძვ. დარგები — ქვანახშირის, მეტალ. და საფეიქრო მრეწველობა, შედარებით ნელა ვითარდება ახ. დარგები: ქიმ., ნავთობქიმ., ელექტრონიკა და სხვ.; მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 1.

ენერგეტ. ბალანსში დაახლ. 30% ქვანახშირზე მოდის, 60% — იმპორტულ ნავთობზე. ქვანახშირის მოპოვება წარმოებს ჩრდ. (კამპინის რ-ნი, იძლევა მთელი მოპოვების 1/2-ს) და სამხრ. (ქ-ების მონსის, ნამიურის, ლიეჟის რ-ნები) აუზებში. მოლში (ანტვერპენის პროვ.) მუშაობს ატომური ელსადგური.

დამუშ. მრეწვ. უმთავრესად იმპორტ. ნედლეულს იყენებს. განვითარებულია მძიმე ინდუსტრიის დარგები: მეტალურგია, ლითონდამუშავება, ძირითადი ქიმია. მსუბუქი მრეწველობიდან გამოირჩევა კვების, საფეიქრო და სამკერვალო მრეწველობა.

შავი მეტალურგია ქვეყნის მრეწვ. ერთ-ერთი უძველესი და ყველაზე მეტად განვითარებული დარგია. საწარმოები თავმოყრილია უმთავრესად „შავი სარტყლის“ (ქ-ები ლიეჟი — შარლერუა) გასწვრივ და სპეციალიზებულია ნაგლინისა და ფოლადის თხელი ფურცლების წარმოებაზე. ფერადი მეტალ. პროდუქციის 2/3 საექსპორტოა. საწარმოები თავმოყრილია ჩრდ.-აღმ. ნაწილში და სპეციალიზებულია იმპორტ. ნახევარფაბრიკატების გადამუშავებაზე.

მანქანათმშ. მრეწვ. ყველაზე მნიშვნელოვანი დარგია, მისი პროდუქციის 40% საექსპორტოა. ჭარბობს სატრანსპ. მანქანათმშ., უმთავრესად საზღვარგარეთის მარკის (მ. შ. მანქანები „ვოლგა“ და „მოსკვიჩი“) ავტომობილების აწყობა (ქ-ები ანტვერპენი და გენტი), აგრეთვე გემთმშენებლობა, რკინიგზის ტრანსპ. მოწყობილობის, ვაგონებისა და ლოკომოტივების წარმოება. მნიშვნელობით მეორე დარგია ელექტროტექ. მრეწველობა (მანქანათმშ. მთელი პროდუქციის ღირებულების თით-



კ. მენიე. «მტვირთავი». ბრინჯაო. 1905 მახლობლად. მენიეს მუზეუმი. ბრიუსელი.

ცხრ. 1. მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1937 | 1957 | 1965 | 1974 |
|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 5,6 | 13 | 20 | 40,9 |
| ქვანახშირი (მლნ. *ტ*) | 30 | 29 | 19,8 | 8,1 |
| ნავთობპროდუქტები (მლნ. *ტ*) | 0,5 | 5,3 | 16 | 37,0[1] |
| თუჯი (მლნ. *ტ*) | 3,8 | 5,7 | 8,4 | 14,0 |
| ფოლადი (მლნ. *ტ*) | 3,9 | 6,3 | 9,2 | 16,2 |
| სპილენძი რაფინირებული (ათ. *ტ*) | 130 | 236 | 309,4 | 382 |
| თუთია რაფინირებული (ათ. *ტ*) | 226 | 237 | 240 | 298 |
| ტყვია რაფინირებული (ათ. *ტ*) | 85 | 99 | 111 | 117 |
| აზოტი (ათ. *ტ*) | 72 | 234 | 398 | 546[1] |
| ბამბის ქსოვილები (ათ. *ტ*) | 53 | 85 | 75,4 | 72[1] |
| შალის ქსოვილები (ათ. *ტ*) | 16 | 30 | 38,3 | 37[1] |
| ცემენტი (მლნ. *ტ*) | 3,0 | 4,7 | 5,9 | 7,4 |
| გემები ჩაშვებული წყალში (ათ. ბრუტო სარეგისტრო *ტ*) | | 139 | 54 | 225[1] |
| ავტომობილები (აწყობა) (ათ. ცალი) | 57 | 123 | 515 | 711 |

[1] 1973.

მეცხოველეობა

(ათასი სული, 1975)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 3035 |
| ღორი | 5160 |
| ცხვარი | 114 |
| ცხენი | 56 |

სასოფლო-სამეურნეო კულტურების მოსავალი

(ათასი ტ. 1974)

| | |
|---|---|
| ხორბალი | 835 |
| ქერი | 532 |
| შვრია | 203 |
| კარტოფილი | 2454 |
| შაქრის ჭარხალი | 4465 |

ქმის 1/5). გამოიყოფა ამწე მოწყობილობების, ჩარხების, საფეიქრო მანქანებისა და ცეცხლსასროლი იარაღის წარმოება.

ნავთობგადასამუშ. მრეწვ. თავმოყრილია უმთავრესად ანტვერპენის ნავსადგურის ზონაში. ნავთობგადამუშავებაში ძლიერია საზღვარგარეთის (პირველ რიგში ინგლ.-ამერ.) ნავთობის ტრესტების გავლენა.

განვითარებულია საშენ მასალათა მრეწვ., განსაკუთრებით მინის წარმოება (უმთავრესად ენოს პროვ.). მინის გატანის მოცულობით (კაპიტალ. ქვეყნების მსოფლიო ექსპორტის დაახლ. 1/3) ბ. პირველ ადგილზეა მსოფლიოში. ბ-შია მსოფლიოში ყველაზე მეტი ალმასდასამუშ. საწარმო (ქ. ანტვერპენი).

საფეიქრო მრეწვ. საწარმოები უმთავრესად განლაგებულია დას. და აღმ. ფლანდრიაში. განვითარებულია შალის, ბამბის, სელის, ხელოვნური ბოჭკოს ნართისა და ქსოვილების, ხალიჩების წარმოება.

**სოფლის მეურნეობა** მაღალი ინტენსივობით გამოირჩევა. მიუხედავად ამისა, მისი როლი ქვეყნის ეკონომიკაში დიდი არ არის. ბ. წვრილი და საშ. ფერმერული მეურნეობების ქვეყანაა. სოფ. მეურნეობაში გამოყენებული მთელი მიწის (1,7 მლნ. ჰა, 1970) დაახლ. ნახევარი უკავია 5—20 ჰა ფართობის ფერმებს, სადაც თავმოყრილია საქონლის სულადობის, ტექნიკის, მანქანებისა და დაქირავებულ მუშათა დიდი ნაწილი.

სოფ. მეურნეობის წამყვანი დარგია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა, რ-იც სას.-სამ. პროდუქციის მთელი ღირებულების 2/3-ს იძლევა. 1975 ბ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 3035 (მ. შ. 1044 ათ. ძროხა), ღორი — 5160, ცხვარი — 114, ცხენი — 56. განვითარებულია მეფრინველეობა. მემცენარეობა ძირითადად მეცხოველეობის საჭიროებას ემსახურება. მოჰყავთ (ათ. *ტ*, 1974): ხორბალი — 835, ქერი — 532, შვრია — 203, კარტოფილი — 1454, შაქრის ჭარხალი — 4465, სელი (ბოჭკო) — 46 (1973). ქალაქების ახლოს მრავალი ორანჟერეა და კვალსათბურია, სადაც გამოყავთ ხილკენკროვანნი, ბოსტნეული და ყვავილები.



კ. მენიე. «მეთევზე». «ბრინჯაო. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.

სატყეო მეურნ. როლი ბ-ის ეკონომიკაში უმნიშვნელოა. ტყეების დიდი ნაწილი გაჩეხილია. განვითარებულია თევზჭერა (ქაშაყი, ვირთევზა, კამბალა და სხვ.).

**ტრანსპორტი.** რკინიგზის ქსლის სიხშირით (სიგრძე 4,4 ათ. *კმ*, 1974) ბ. პირველ ადგილზეა კაპიტალ. სამყაროში. ხშირია შიგა წყლის გზების ქსელიც (დაახლ. 1,6 ათ. *კმ*). საზღვ. ფლოტი საზღვ. გადაზიდვების მხოლოდ 1/2-ს უზრუნველყოფს. მთავარი ნავსადგურია ანტვერპენი (მსოფლიოს ერთ-ერთი დიდი საზღვ. ნავსადგური). განვითარებულია საავტ. ტრანსპ. (გზების საერთო სიგრძე 10 ათ. *კმ*-ზე მეტი). საჰაერო მიმოსვლას ეროვნ. ავიაკომპანია ,,საბენა" ემსახურება.

**საგარეო ვაჭრობა.** საგარეო-სავაჭრო ბრუნვის მოცულობით ბელგია—ლუქსემბურგის ეკონ. კავშირი მე-9 ადგილზეა კაპიტალ. სამყაროში (1971), ხოლო მოსახლ. ერთ სულზე ექსპორტის მოცულობით—ერთ-ერთ პირველ ადგილზე. ბ-ს შეაქვს ქვეყნისათვის საჭირო საკვები პროდუქტების 1/2, სამრეწვ. ნედლეულის 2/3, მ. შ. ნავთობი, მადნეული, ალმასი, ბამბა და მატყლი—მთლიანად. გააქვს სამრეწვ. პროდუქციის დაახლ. 40%. ექსპორტის დაახლ. 1/2-ს შეადგენს ლითონები და სამრეწვ. მოწყობილობა. ტრად. საექსპორტო საგნებია აგრეთვე ქსოვილი, მინა, ცემენტი, კინოფოტომასალა, ბრილიანტი.



პ. პოლუსი. «დედობა». ეროვნული სამხატვრო მუზეუმი ბუენოს-აირესი.

ბ-ის საგარეო ვაჭრობის 3/4 დას. ევრ. ქვეყნებზე მოდის. მთავარი პარტნიორებია ,,საერთო ბაზრის" ქვეყნები — გფრ, ნიდერლანდი, საფრანგეთი, იტალია. ბ-ის საგარეო-სავაჭრო ბრუნვაში სოციალ. ქვეყნების ხვ. წილი მხოლოდ 2,6%-ს შეადგენს (1974).

*ლიტ*.: Каменский Н. Н., Бельгия. Экономика и внешняя торговля, М., 1963; Стрелецкая Л. Н., Бельгия. Экономико-географическая характеристика, М., 1962.

### VIII. შეიარაღებული ძალები.

ბ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალებისა და სამხ.-საზღვ. ძალებისაგან. მათი საერთო რაოდენობაა (1973) დაახლ. 105 ათ. კაცი. უმაღლესი მთავარსარდალია მეფე, შეიარაღებულ ძალებს უშუალოდ ხელმძღვანელობს თავდაცვის მინისტრი (სამოქალაქო პირი). მას ემორჩილება გენ. შტაბის უფროსი, რ-იც ფაქტობრივად შეიარაღებული ძალების ყველა გვარეობის სარდალია. არმია დაკომპლექტებულია საყოველთაო სამხ. ვალდებულების კანონის საფუძველზე. სამხ. სამსახურში გასაწვევი ასაკია 20 წელი, სამხ. სამსახურის ვადაა 12—15 თვე. სახმელეთო ჯარები (80 ათ. კაცზე მეტი) შედგება საბრძოლო ძალებისა (1 საარმიო კორპუსი 2 მექანიზებული დივიზიის შემადგენლობით) და თავდაცვის ტერიტ. ჯარებისაგან. საბრძოლო ძალები შედის ნატოს გაერთიანებული სარდლობის შემადგენლობაში. სამხ.-საჰაერო ძალები (დაახლ. 20 ათ. კაცი და ტაქტიკური ავიაციის 280 საბრძოლო თვითმფრინავი) ნატოს გაერთიანებული სამხ.-საჰაერო ძალების განკარგულებაშია. სამხ.-საჰაერო ძალები შეიარაღებულია საზენიტო მართული რაკეტული ჭურვების ,,ნაიკ ჰერკულესის" 8 ესკადრილიით. სამხ.-საზღვ. ძალები (დაახლ. 4,4 ათ. კაცი) ითვლის 80-ზე მეტ საბრძოლო და დამხმარე ხომალდს.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1973 შობადობა ყოველ 1000 მცხ. უდრიდა 13,3, სიკვდილიანობა—12,1, ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე—7,0. სამედ. და სანიტ. დაწესებულებების მუშაობას ხელმძღვანელობს საზ. ჯანდაცვისა და ოჯახის კეთილდღეობის სამინისტრო. საავადმყოფოები მეტწილად სხვადასხვა საზ. ორგანიზაციის, რელიგ. საზ-ბებისა და კერძო პირთა საკუთრებაა. არსებობს სოც. დაზღვევის აუცილებელი სისტემა ავადმყოფობის, ინვალიდობისა და ორსულობის დროს სათანადო დახმარების გასაწევად. 1971 იყო 454 საავადმყოფო 80,3 ათ. საწოლით (8,3 საწოლი 1000 მცხ.), მ. შ. 146 სახელმწიფო 27,8 ათ. საწოლით. 1972 მუშაობდა 15,5 ათ. ექიმი (1 ექიმი 630 მცხ.), 1,6 ათასზე მეტი კბილის ექიმი, 6,9 ათასი ფარმაცევტი, 3,3 ათასი ბებიაქალი. ექიმებს ამზადებს 4 უნ-ტის (გენტი, ლიეჟი, ბრიუსელი, ლევენი) 6 ფაკ-ტი, აგრეთვე ანტვერპენის საუნივერსიტეტო ცენტრის სამედ. ფაკ-ტი. ცნობილი კურორტებია: ზებრიუგე, ოსტენდე, სპა.

### X. განათლება. სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

პირველი სკოლები (საეკლ.) ბ-ის ტერიტორიაზე გაიხსნა ადრინდ. შუა საუკუნეებში. XVIII ს-ში გაჩნდა კერძო, ხოლო შემდგომ საერო სკოლებიც. 1914 გამოვიდა კანონი 6—14 წლის ასაკის ბავშვთა საყოველთაო სავალდებულო სწავლების შესახებ. სკოლასა და უმაღლეს სასწავლებლებში სწავლება ორენოვანია (ფლამანდ., ფრანგ.). ბ-ში სკოლამდელი დაწესებულებებია (დედობრივი სკოლები) 3—6 წლის ასაკის ბავშვებისათვის. დაწყ. სკოლა ექვსწლიანია, ექვსწლიანია საშ. სკოლაც, აქვს 2 საფეხური (3+3). პროფ. სკოლები მუშაობენ დაწყ. სკოლის ბაზაზე. ტექ. სკოლები ამზადებენ საშ. ტექ. პერსონალს. ამ სკოლების დამთავრების შემდეგ შეიძლება უმაღლეს ტექ. სასწავლებელში შესვლა. საბავშვო ბაღის, დაწყ. და I საფეხურის საშ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებენ ნორმალური სკოლები საშ. სკოლის I საფეხურის ბაზაზე. II საფეხურის საშ. სკოლის მასწავლებლებს — უნ-ტები. ბ-ში 21 უმაღლესი სასწავლებელია, მ. შ. 5 უნ-ტია (ანტვერპენში, ლევენში, ლიეჟში, გენტსა და ბრიუსელში).

სამეცნ.-კვლ. მუშაობის ძირითადი ცენტრებია სახელმწ. (70) და კერძო (500) დაწესებულებები, უნ-ტები, სამრეწვ. კვლევის დარგობრივი ასოციაციები (50). ბ-ში არის რამდენიმე მეცნ. აკადემია (მეცნ., ლიტ-რისა და ნატიფი ხელოვნ. ბელგ. სამეფო აკად., დაარსდა 1772; ბელგ. სამეფო სამედ. აკად., დაარსდა 1841 და სხვ.), აგრეთვე აკად. ტიპის ინ-ტები, მრავალი სამეცნ. საზ-ბა.

დიდი ბ-კებია: ბ-ის ეროვნ. (1837, ბრიუსელი, 2,6 მლნ. ტომზე მეტი), გენტის უნ-ტის (1817, 1,5 მლნ. ტ.), ლიეჟის უნ-ტის (1817, 1,2 მლნ. ტ.). მთავარი მუზეუმებია: ბ-ის ნატიფი ხელოვნ. სამეფო მუზეუმი ანტვერპენში (1890), ხელოვნ. და ისტ. სამეფო მუზეუმები ბრიუსელში (1835), ცენტრ. აფრ. სამეფო მუზეუმი ტერვიურენში (1897) და სხვ.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

1973 ბ-ში გამოდიოდა 50 ყოველდღიური გაზეთი (საერთო ტირაჟი 2 მლნ. ც-ზე მეტი), 53 ყოველკვირეული და ერთთვიური გამოცემა. გაზეთები და ჟურნალები გამოდის ფრანგ. და ფლამანდ. ენებზე, მ. შ. მნიშვნელოვანია: ,,სუარი" (,,Le Soir", 1887-იდან, ტირაჟი 270 ათ. ც.) — თავისუფლებისა და პროგრესის პარტიის გაზეთი; ,,პეპლი" (,,Le Peuple", 1885-იდან, ტირაჟი 71 ათ. ც.), ,,ფოლკსგაზეტი" (,,Volksgazet", 1914-იდან, ტირაჟი 75,6 ათ. ც.) — ბ-ის სოციალ. პარტიის ორგანოები; ,,დრაპო რუჟი" (,,Le Drapeau Rouge", 1921-იდან, ტირაჟი 20 ათ. ც.), ,,როდე ვანი" (,,De Rode Vaan", 1921-იდან)—ბკპ ცკ-ის ორგანოები.

ბ-ის საინფორმაციო სააგენტო — აჟენს ბელგა (Agence Belga) — მსხვილი ყოველდღიური გაზეთების სააქციო საზ-ბაა (დაარსდა 1921 ბრიუსელში). რადიომაუწყებლობა დაიწყო 1924-იდან, ტელეგადაცემები — 1953-იდან. რადიოგადაცემები მიმდინარეობს ფრანგ. და ფლამანდ. ენებზე. რადიო- და ტელეცენტრი ბრიუსელშია.

### XII. ლიტერატურა

ბ-ში, ისტ. თავისებურებათა გამო, შუა საუკუნეებიდანვე ორენოვანი ლიტ-რა ვითარდებოდა: ჩრდ. პროვინციებში ფლამანდ., სამხრეთში ფრანგ. ენებზე. გარკვეულ პერიოდში ლიტ. ნიმუშები ვალონურ დიალექტზეც იქმნებოდა.

**ლიტერატურა ფრანგულ ენაზე.** პირველი ფრანგულენოვანი წერილობითი ძეგლები XII—XIII სს. განეკუთვნება (,,ზნეობათა პოემა", ,,განსჯის ლექსი", ფ. მუსკეს ,,გარითმული ქრონიკა" და სხვ.). გავრცელებული ჟანრი იყო ისტ. ქრონიკა, ვითარდებოდა სას. და საერო ლიტ-რა (ქადაგებანი, სარაინდო პოემები, ჰაგიოგრაფია). XIII ს. შუა წლებში შეიქმნა მნიშვნელოვანი ძეგლი, ანონიმური სიმღერა-ზღაპარი ,,ოკასენი და ნიკოლეტი". XIII—XIV სს-ში ვითარდებოდა კურტუაზული ლიტ-რა (ფაბლიო, მოთხრობები, სიმღერები, რაინდული რომანები). დაახლ. 1280 შეიქმნა ანონიმური რომანი-სატირა საეკლ. და საერო ხელისუფლებაზე — ,,მელის გვირგვინდება". XIV ს. ლიეჟში ჩამოყალიბდა ლიტ. სკოლა, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ მემატიანეები — ჟ. ფრუასარი, ჟ. დ. ბელი, ფ. დე კომინე, ჟ. დე

ანრიკური. XV ს-ში ვითარდება ნოველის ჟანრი. სავარაუდოა, რომ ამ დროს უნდა შექმნილიყო ანტუან დე ლა სალის „ასი ახალი ნოველა“, რ-იც წინ უსწრებდა აღორძინების ლიტ-რას და რეალიზმის აშკარად გამოხატულ ნიშნებს შეიცავდა. ამავე საუკუნეში ლიტ-რისა და ხელოვნ. აყვავების კერად იქცა ბურგუნდიელ ჰერცოგთა კარი. ჰუმანისტის *ჟ. ლემერ დე ბელჟის* (დაახლ. 1473–1516) შემოქმედებაში ჰუმანისტური საწყისი ემიჯნება შუასაუკუნეობრივი კურტუაზული ლიტ-რის მოტივებს. XVI ს. ფრანგ. „*პლეადის*“ პოეტებმა დიდი გავლენა მოახდინეს ბელგ. პოეზიაზე (ა. დიუ ეკი, ლ. დე მაზიური და სხვ.). ფ. მარნიქს დე სენტ-ალდეგონდე (1540–98) რაბლეს სულისკვეთებით წერდა პამფლეტებს. XVII ს. ომეზისა და მკაცრი ცენზურის პერიოდი იყო. XVIII ს. შუა წლებიდან თავი იჩინა განმანათლებლურმა იდეებმა. 1801–18 ბრიუსელში გამოდიოდა „პოეტური ალმანახები“. XIX ს. დასაწყისში ფეხი მოიკიდა რომანტიზმმა, ხოლო შუა წლებიდან საფუძველი ჩაეყარა რეალიზმს (თავი იჩინა ნატურალიზმმაც). რეალიზმის დამკვიდრებას ხელს უწყობდა ჟურნ. „ულენშპიგელი“ („Uylenspiegel“), სადაც თანამშრომლობდა გამოჩენილი მწერალი *შ. დე კოსტერი*. მისი რომანი „ლეგენდა ტილ ულენშპიგელზე“ (1867) ეპოქის მნიშვნელოვანი ნაწარმოებია. ამ დროს მოღვაწეობდა აგრეთვე ფილოსოფოსი და მოაზროვნე ო. პირმე (1832–83). ეროვნ. თვითმყოფადობისათვის იბრძოდა მწერალთა ლიტ. ჯგუფი „*ახალგაზრდა ბელგია*“, რ-ის წევრები იყვნენ *ე. ვერჰარნი*, *მ. მეტერლინკი*. 90-იან წლებში თავი იჩინა სიმბოლიზმმა (ა. მოკელი, შ. ვან ლერბერგი, ა. ჟირო, *ი. ჟილკენი* და სხვ.). XX ს. პროზაში ჭარბობდა ე. წ. „რეგიონალური“ რომანი, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ მ. დეზ ომბიო (1868–1943), ჟ. გარნირი (1868–1939), ჟ. ვირესი, ჟ. დესტრე (1863–1936). დიდად პოპულარული იყო *ჟ. სიმენონისა* და შ. პლისნიეს რომანები. საყურადღებოა ჟ. სიონის, ჟ. მოჟენის (დ. 1921), ჟ. დიპრეოს (დ. 1917) და სხვ. პოეტური ძიებანი. გ. ვან ზიპის „იდეათა დრამის“ თეატრ. ტრადიციები გაამდიდრეს ფ. კრომელინკმა, მ. დიუტერმა, მ. დე გელდეროდემ და სხვ.

**ლიტერატურა ფლამანდურ ენაზე.** XVIII ს-მდე ფლამანდ. ენაზე დაწერილი ლიტ-რა ნიდერ. ლიტ-რის ნაწილი იყო (იხ. *ნიდერლანდები. ლიტ-რა*). 1830 ფლანდრიასთან ბ-ის შეერთებამ განაპირობა მისი კულტურის აღორძინება. ამ დროს მნიშვნელოვანი მოვლენა იყო „ვან დის“ („ახალგაზრდა თაობის“) ჯგუფის შექმნა, რ-ის წარმომადგენელი იყო ფლამანდ. რომანის ფუძემდებელი *ჰ. კონსიანსი*. მისი რომანი „ფლანდრიის ლომი“ (1838) რეალისტური მიმართულების დასაბამადაა მიჩნეული. აღსანიშნავია რ. სნიდერსის (1812–88), ა. სნიდერსის (1825–1904), დ. სლექსის (1818–1901), პ. ბერგმანის (1835–74), *გ. გეზელეს*, პ. ლანგენდონკის (1862–1920) შემოქმედება. XX ს. 20-იან წლებში მომრავლდა დეკადენტური სკოლები (ჰ. ტეირლინკი, კ. ვან დე ვუსტეინე, ა. ვერმეილენი, პ. ვან ოსტაიენი). კლასიკური ლიტ-რის ტრადიციათა ერთგული დარჩნენ *ს. ბეიუსე*, რ. დე კლერკი და სხვ. II მსოფლიო ომის შემდეგ ფლამანდ. ლიტ-რას არა ერთი პროგრ. მწერალი შეემატა [ლ. პ. ბონი (დ. 1912), მ. დეიზე (დ. 1920), პ. ვან აკენი (დ. 1920) და სხვ.].

*ლიტ.*: Андреев Л. Г., Сто лет бельгийской литературы, [M.], 1967 (ახლავს ბიბლიოგრ.); Мицкевич Б., Шарль де Костер и становление реализма в бельгийской литературе, Минск, 1960; Histoire illustrée des lettres françaises de Belgique, Brux., 1958.

## XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ბ-ის ტერიტორიაზე შემონახულია კელტური და ძვ. რომაული ხელოვნ. ძეგლები. შუა საუკუნეებში მდიდარი სავაჭრო-სამრეწვ. ქალაქები მხატვრული კულტურის ცენტრებად იქცა. XI–XII სს-ში გავრცელებული იყო *რომანული სტილი* (ლიეჟისა და ტურნეს ეკლესიები, გენტის ციხე-დარბაზი), ხოლო XIII–XIV სს-ში — *გოთიკა*. XIV–XV სს-ში სამხრ. და ჩრდ. ნიდერლანდები ბურგუნდიის ძალაუფლებას დაემორჩილა. შეიქმნა ერთიანი ნიდერ. მხატვრული სკოლა, სადაც სამხრ. ნიდერლანდი (ახლანდ. ბ.) წამყვან როლს თამაშობდა. XV ს. და XVI ს. პირველ მესამედში ბ-ში, განსაკუთრებით ბრაბანტში, აყვავდა გვიანდ. გოთიკის საერო არქიტექტურა. XVI ს. არქიტექტურაში, ქანდაკებასა და დეკორ. ხელოვნებაში საბოლოოდ გაიმარჯვა აღორძინების პრინციპებმა. ფერწერაში განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა *პ. ბრეიგელის* შემოქმედებას. 1566–1609 ნიდერ. ბურჟ. რევ. შემდეგ ბ-ის ხელოვნება გამოიყო დამოუკიდებელ სკოლად, რ-იც XVIII ს. დასასრულამდე ფლამანდ. ხელოვნებად იწოდებოდა. XVII ს. ფლამანდ. ფერწერაში დიდი როლი შეასრულა *პ. პ. რუბენსმა*, მის თანამშრომელთა და მოწაფეთაგან გამოირჩეოდნენ: *ვან დეიკი*, *ი. იორდანსი*, ნატიურმორტის ოსტატი ფ. სნაიდერსი, პეიზაჟისტი ლ. ვან უდენი და სხვ. XVI ს. ნიდერ. ხელოვნების ტრადიციებს აგრძელებენ XVII ს. ფერმწერები ი. დე მომპერი, ი. ბრეიგელი „ხავერდოვანი“, პორტრეტისტი კ. დე ვოსი. მდიდრულ დეკორ. ქანდაკებასთან (ა. კველინი, ჰ. ვერბრიუგენი) ერთად ვითარდება რეალისტური ქანდაკება (ჰ. და ფ. დიუკენუები), გრავიურა (პ. საუტმანი, ლ. ვორსტერმანი).

XVIII ს-ში ფლამანდ. ხელოვნებაში თავი იჩინა კლასიციზმის პრინციპებმა (არქიტ. ი.პ. ბაურსჰეიდტი, ლ. ბ. დევეზი, მოქანდაკეები ლ. დელვო, ჟ. ლ. გოდშარლი, ფერმწერი ა. ლენსი).

XIX ს-ში ჩამოყალიბდა საკუთრივ ბელგ. ხელოვნება. 1830 რევ. შემდეგ ბ-ის ქალაქებში მდიდრული, ეკლექტიკური შენობების გვერდით (არქიტ. ი. პ. კლოისენარი, ლ. სუისი, ჟ. პულარტი) გაჩნდა ქოხმახებით განაშენიანებული რ-ნები და სამრეწვ. გარეუბნები. XIX ს. II მეოთხედში რომანტ. სკოლა (გ. ვაპერსი, ლ. გალე, ვ. გეფსი და სხვ.) გადაგვარდა და სალონურ აკადემიზმად იქცა. ცნობილი რეალისტის კ. მენიეს ფერწერული ნაწარმოებები და ქანდაკება მიეძღვნა მუშათა და გლეხთა მძიმე ცხოვრებას. XIX ს-ის ბოლოს არქიტექტურაში ბ. *მოდერნის* სტილის (ჰ. ვან დე ველდე, ვ. ორტა) სამშობლო გახდა, სახვით ხელოვნებაში რეალიზმის ტრადიციები იმპრესიონისტული ფერწერის ხერხებს შეერწყა. 1958 მოხდა ბრიუსელის საქალაქო მაგისტრალების რეკონსტრუქცია.

XX ს. ბ-ის ხელოვნებაში დიდი ადგილი დაიკავა ფორმალისტურმა ძიებებმა (გ. დე სმეტი, ი. ბრიუსელმანსი, ა. სავერისი) და მიმდინარეობებმა — სიურრეალიზმმა (პ. დელვო, რ. მაგრიტი), აბსტრ. ხელოვნებამ. ეროვნ. ტრადიციები სუბიექტურად აისახა კ. პერმეკეს, რ. ვაუტერსის, ე. ტეიტგატის ხელოვნებაში. სოციალ. რეალიზმის პრინციპებს ეფუძნება ფ. მაზერელის, კ. პეიზერის, პ. პოლუსის, რ. სომვილის შემოქმედება. XX ს. დეკორ. ხელოვნებაში გამოირჩევა „ახალი ხელოვნების“ ჯგუფის მოდერნისტული სტილით შესრულებული ნამუშევრები (ჰ. ვან დე ველდე, ვ. ორტა, პ. კაი, ე. დიუბრენფო, ლ. დელტური).

## XIV. მუსიკა

ბელგ. მუსიკა ჩამოყალიბდა თანამედროვე ბ-ის ტერიტორიაზე მცხოვრები ფლამანდელებისა (ქვეყნის ჩრდ. ნაწილი) და ვალონების (ქვეყნის სამხრ. ნაწილი) მუს. ტრადიციების საფუძველზე. ბ-ის მუსიკის განვითარების ძირითად საფუძველს წარმოადგენს XV–XVI სს. ფრანგ.-ფლამანდ. ნიდერლანდური სკოლა, რ-ის პოლიფონიური ხელოვნება საფუძვლად დაედო დას. ევრ. საკომპოზიტორო სკოლებს. XVII ს. ბელგ. მუსიკამ დაკარგა წამყვანი როლი ევრ. მუს. კულტურაში. შემდგომში ბ-ის მუსიკა ძირითადად მიმბაძველობითი ხასიათისა იყო (ფრანგ., გერმ. და იტალ. გავლენა). 1759 დაიდგა ბელგ. კომპოზიტორის პ. ვან მალდერეს პირველი ოპერა-კომედია „მასკარად-პასტორალი“. ეროვნ. თვითმყოფადობა ბელგ. მუსიკამ მოიპოვა ბ-ის დამოუკიდებელ სახელმწიფოდ ჩამოყალიბების შემდეგ (1830).


ი. ოფსომერი. ა. ვერმეილენის პორტრეტი. 1943. ნატიფი ხელოვნების სამეფო მუზეუმი. ანტვერპენი.

XIX ს. ფლამანდ. განშტოებიდან ჩამოყალიბდა ანტვერპენული სკოლა, რ-იც ფლამანდ. ფოლკლორსა და გერმ. საკომპოზიტორო სკოლას ეყრდნობოდა. მას მეთაურობდა პ. ბენუა. მეორე — ვალონური მიმართულება ფრანგ. მუს. კულტურის ორიენტაციისა იყო. ამ მიმართულების ცნობილი წარმომადგენლები იყვნენ ო. დიუპონი, ლ. გ. იუბერტი და სხვ. XIX–XX სს-ში ჩამოყალიბდა ეროვნ. ვოკალური სკოლა. ამ სკოლის გამოჩენილი მომღერლები იყვნენ ე. დეიკი, ე. ბლაუვარტი, მომღერალი ქალი ვ. ბოკე. სიმფ. მუსიკაში თავს იჩენს კ. მ. ვებერისა და ფ. ლისტის გავლენა, საოპერო მუსიკაში — რ. ვაგნერისა. XX ს. ბ-ის მუსიკაში ვლინდება იმპრესიონიზმი და სხვადასხვა ავანგარდული მიმართულება (ატონალური, სერიული მუსიკა და სხვ.). თანამედროვე მუს. ხელოვნების მოღვაწეები არიან კომპოზიტორები ჟ. აბსილი, რ. დეფოსე, ფ. კინე, ა. სური. მ. პოტი და სხვ. დირიჟორები — ფ. ანდრე, დ. დეფო. მევიოლინეები — ა. გრიუმიო, კ. ვან ნესტე. ბ-ში რამდენიმე კონსერვატორიაა (ბრიუსელში, ლიეჟში, გენტსა და ანტვერპენში), მუსიკათმცოდნეობის ინ-ტი მონსში. საეკლ. მუსიკის ინ-ტი მეხელენში (მალინი). დიდი მუს. ცენტრია ბრიუსელი, აქ თეატრ „დე ლა მონეს“ გარდა არის მუს. საზ-ბანი, სიმფ. ორკესტრები. 3 წელიწადში ერთხელ იმართება დედოფალ ელისაბედის სახ. პიანისტთა და მევიოლინეთა საერთაშ. კონკურსი, საკვარტეტო შემსრულებლების, კამერული მუსიკისა და ხემიანი საკრავების კონკურსები — ლიეჟში. საოპერო თეატრები არის აგრეთვე ანტვერპენსა (დაარსდა 1893) და გენტში (დაარსდა 1900).


ვ. დე სადელერი. «ზამთარი ფლანდრიაში». 1927. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ბრიუსელი.

## XV. დრამატული თეატრი

ბ-ის თეატრ. კულტურა ფრანგ. და ფლამანდ. ენებზე ვითარდებოდა. XIII–XV სს-ში იდგმებოდა ლიტურგიული დრა-


ანტვერპენი. ქალაქის ხედი.

მები (ლათ. ენაზე), მორალიტე და მისტერიები (ფრანგ. და ფლამანდ. ენებზე). 1650 ბრიუსელში აშენდა ხის სათეატრო შენობა, 1700 ბრიუსელში გახსნილ თეატრ „დე ლა მონესთან" საოპერო დასის პარალელურად მუშაობდა დრამ. დასი, 1782 ბრიუსელში აშენდა სათეატრო შენობა, რ-საც მოგვიანებით „დიუ პარკი" ეწოდა. XVIII ს. ბელგ. დრამატურგიაზე უდიდესი გავლენა მოახდინა ფრანგ. დრამატურგიამ. ბ-ის ცხოვრების ამსახველი პირველი პიესა იყო ნეელის დრამა „საბინი ანუ ბელგიელები" (1782).

XIX ს. დრამატურგიაში წამყვანი მიმდინარეობა იყო რომანტიზმი. ამ პერიოდში ინტენსიურად განვითარდა ეროვნ. დრამატურგია. გაიხსნა მრავალი თეატრი. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ბელგ. თეატრის განვითარებაზე უდიდესი გავლენა მოახდინა სიმბოლისტურმა დრამატურგიამ (მ. მეტერლინკმა, შ. ვან ლერბერგმა და სხვ.). XX ს. 20-იან წლებში ბ-ის თეატრმა მოდერნიზმის გავლენა განიცადა. გერმ. ფაშისტთა ოკუპაციის წლებში (1940—44) გაიხსნა მოძრავი თეატრი, რ-საც „წინააღმდეგობის თეატრი" ეწოდა.

უძველესი თეატრებია „დიუ პარკი", „დე გალერი" (ბრიუსელი), „სამეფო ეროვნული თეატრი", „ნიდერლანდის კამერული თეატრი" (ანტვერპენი).

თეატრ. კადრებს ამზადებს ბრიუსელის სამეფო კონსერვატორია, ფლამანდ. სამეფო კონსერვატორიის დრამ. ხელოვნ. სკოლა და სხვ.

### XVI. კინო

1908 ხარეველდში დაარსდა პირველი კინოსტუდია. დაიწყო ბელგ. ფილმების წარმოება, რ-იც I მსოფლიო ომის წლებში შეწყდა. 1919 ჩამოყალიბდა „ბელგიის კინოკომპანია", 1922 მაშლენში (ბრიუსელის მახლობლად) — კინოსტუდია „ბელგიური ფილმი" და სხვ. 20-იან წლებში გამოვიდა 20-მდე სამსახიობო ფილმი. ნაწილი ფილმებისა დადგმულია უცხოელი რეჟისორების მიერ. რეჟისორები შ. დეკეკელერი, ა. სტორკი, ა. კოვენი, მოგვიანებით პ. ჰასარტსი დგამენ ეთნოგრ., ხედურ და ხელოვნებათმცოდნეობით ფილმებს. ბელგ. ფილმებს შორის აღსანიშნავია: „კონტრაბანდისტების ბანკეტი" (1952, რეჟისორი ა. სტორკი), „თოლიები ნავსადგურში კვდებიან" (1955, რეჟისორები რ. კეიპერსი, ი. მიხილსი, რ. ვერხავერტი), „მატარებელი ყოველ საათში გადის" (1962, რეჟისორი ა. კავანსი), „აღარასოდეს ვიქნებით მარტონი" (1969, რეჟისორი ჟ. დელირი), „გენერალი ბოინია" (1970, რეჟისორი ბ. იერგერი). ბრიუსელში არის ბელგ. სინემატიკა, გამოდის ჟურნალები „სინეგრაფი ბელჟი", „რეიშ"სი".

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 288—289.

**ბელგიის კომუნისტური პარტია** (ბკპ; ფრანგ. Parti Communiste de Belgique; ფლამანდ. — Belgische Communistische Partij), დაარსდა 1921 წ. 4 სექტ. ბელგიური კომპარტიისა (დაარსდა 1920) და კომუნისტური პარტიის (შეიქმნა 1921 მაისში) გაერთიანების შედეგად, ამავე წელს შევიდა კომინტერნში. 1936—39 წლებში ბკპ-ის მოწოდებით 2 ათასზე მეტი ბელგ. იბრძოდა ესპანეთში ინტერნაც. ბრიგადებში. 1937—38 ბკპ-მ ჩაშალა რექსისტების (ბელგ. ფაშისტები) ცდა ხელში ჩაეგდოთ ძალაუფლება. 1940 წ. 10 მაისს ბელგ. მთავრობამ აკრძალა ბკპ-ის საქმიანობა. ფაშისტური ოკუპაციის წლებში ბკპ იყო წინააღმდეგობის მოძრაობის წარმმართველი ძალა. 2 ათასზე მეტი კომუნისტი დაიღუპა სამშობლოს განთავისუფლებისათვის ბრძოლაში. ოკუპაციისაგან ბელგიის განთავისუფლების (1944) შემდეგ ბკპ-ის წარმომადგენლები შევიდნენ მთავრობის შემადგენლობაში. 1946 საპარლამენტო არჩევნებში ბკპ-მ 41 ადგილი მიიღო. რეაქციულმა წრეებმა ბელგ. სოციალ. პარტიის (ბსპ) მემარჯვენე ლიდერებისა და აშშ-ის მმართველი წრეების მხარდაჭერით გააჩაღეს ანტიკომუნისტური, ანტისაბჭ. კამპანია და 1947 მარტს კომუნისტები გამოყვანილ იქნენ მთავრობის შემადგენლობიდან. კომუნისტების დევნის გამო მათი რიცხვი და ბკპ-ის გავლენა მასებზე შემცირდა. ამას ხელი შეუწყო პარტიის ხელმძღვანელობის მიერ დაშვებულმა მემარჯვენე ოპორტუნისტულმა და სექტანტურმა შეცდომებმაც. ბკპ-ის XI ყრილობამ (1954) სასტიკად გააკრიტიკა ეს შეცდომები და აირჩია პარტიის ახ. ხელმძღვანელობა ე. ბიურნელის მეთაურობით. XII (1957) და XIII (1960) ყრილობებზე მიიღეს პროგრამული ხასიათის გაშლილი თეზისები. ბკპ გამოვიდა ბელგ. ნატოში მონაწილეობისა და ნატოს შტაბ-ბინის ბელგიაში გადმოტანის წინააღმდეგ, დაგმო ამერ. აგრესია ინდოჩინეთში და ახლო აღმოსავლეთში მტკიცე მშვიდობა მოითხოვა. ბკპ-ის XIV—XIX ყრილობებზე პარტიამ მიზნად დაისახა ბელგიაში სოციალ. საზ-ბის აშენება, პარტიის XX ყრილობამ (1971) დაადასტურა პარტიის საშინაო და საგარეო პოლიტიკის კურსი. ბკპ მონაწილეობდა კომუნისტურ და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969 მოსკოვი) და მოიწონა თათბირებზე მიღებული დოკუმენტები. ბკპ-ის უმაღლესი ორგანოა პარტიის ყრილობა, ყრილობებს შორის — ცკ, რ-იც პარტიის მიმდინარე მუშაობის ხელმძღვანელობისათვის ირჩევს პოლიტბიუროს. ეროვნ. პრობლემებს იხილავს ბკპ-ის ვალონური და ფლამანდ. ფრთა, რ-ებიც პერიოდულად ატარებენ კონფერენციებს. ბკპ-ის თავმჯდომარეა ლ. ვან გეიტი. ცენტრ. ორგანოა — „დრაპო რუჟი" („Le Drapeau Rouge", ფრანგ. ენ ზე) და „როდე ვანი" („De Rode Vaan", ფლამანდ. ენაზე). თეორ. ორგანოები — ჟურნ. „კაიე მარქსისტი" („Cahiers Marxistes", ფრანგ. ენაზე), „ვლამსე მარქსისტისე ტაიდსხრიფტი" („Vlaamse marxistise tiydschrift", ფლამანდ. ენაზე).

**ბელგიის რევოლუცია 1830,** ბურჟ. რევოლუცია ნიდერლანდის სამეფოს ბელგ. პროვინციებში. ვენის კონგრესის 1814—15 გადაწყვეტილებით ბელგ. პროვინციები ჰოლანდიას შეუერთეს და შეიქმნა ერთიანი ნიდერლანდის სამეფო, სადაც ბელგიას, განვითარებულ სამრეწვ. მხარეს, მიეკუთვნა შედარებით ჩამორჩენილი ჰოლანდიის დანამატის როლი. თუმცა ბელგ. მოსახლეობის უმრავლესობა ფრანგულ და ფლამანდურ ენებზე ლაპარაკობდა, მიუხედავად ამისა, სახელმწ. ენად ჰოლანდიური გამოცხადდა. 1828 ბელგ. ლიბერ. და კათოლ. პარტიები დროებით შეკავშირდნენ და დაიწყეს ბრძოლა ბელგიელთა ჰოლანდიელებთან უფლებრივი გათანაბრებისათვის. ამ მოძრაობას მეთაურობდნენ ბურჟ რადიკალები ლუი დე პოტერი და შარლ როჟიე. ბელგიელები მოითხოვდნენ ადმ. საკანონმდებლო და ფინანსურ დამოუკიდებლობას ჰოლანდიისაგან და ნასაუს საგვარეულოს საერთო დინასტიური მმართველობის შენარჩუნებას. შემდეგ, როცა მოძრაობაში პროლეტ. და ნახევრადპროლეტ. ელემენტებიც ჩაებნენ, ბრძოლის მთავარი ლოზუნგი გახდა დამოუკიდებელი ბელგ. შექმნა. ბ. რ-ის დაწყება დააჩქარა საფრ. 1830 ივლისის რევოლუციამ. აჯანყება 1830 წ. 25 აგვისტოს დაიწყო ბრიუსელში და სწრაფად მოედო ბელგ. პროვინციებს. სექტემბერში აჯანყდნენ ქ-ები ვერვიე, ლევენი, ანტვერპენი. გადამწყვეტი ბრძოლები გაიმართა 1830 წ. 25—28 სექტ. ბრიუსელში. სექტ. ბრძოლების შედეგად თითქმის მთელი ბელგია განთავისუფლდა ჰოლანდიელთა ჯარებისაგან. შეიქმნა დროებითი ბურჟ. მთავრობა. 1830 წ. 10 ნოემბ. გაიხსნა ბელგ. ეროვნ. კონგრესი, რ-მაც გამოაცხადა. ბელგ. დამოუკიდებლობა და შეიმუშავა 1831 ბურჟ.-დემოკრ. კონსტიტუცია.

*რ. ლასკარი.*

**ბელგიის სამეფო აკადემია** მეცნიერების, ლიტერატურისა და ნატიფი ხელოვნებისა (Académie Royale des Sciences, des Lettres et des Beaux-Arts de Belgique), ბელგიის ცენტრ. სამეცნ. დაწესებულება. დაარსდა 1772 (ბრიუსელი). აქვს 10 სექცია (1969): მათ. და ფიზ. მეცნიერებათა, საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა, ისტ. და ლიტ-რის, მორალისა და პოლიტ. მეცნიერებათა, ფერწერის, ქანდაკების, გრავიურის, არქიტ., მუს., ისტ. და კრიტიკის. ბ. ს. ა-ის შემადგენლობაში 86 წევრია და 36 წ.-კორ., ბ-კა (400 ათ. ტ). პუბლიკაციებია „Bulletin" (1832-იდან), „Mémoires" (1779-იდან), „Annuaire" (1835-იდან).

**ბელგიის სოციალისტური პარტია** (ბსპ; Parti Socialiste Belge, Belgische Socialistische Partij — BSP), შეიქმნა 1885. 1940-მდე ეწოდებოდა ბელგიის



მუშათა პარტია (ბმპ). პარტიის ლიდერებო სხვადასხვა დროს იყვნენ ე. ვანდერველდე, კ. ჰიუისმანსი, პ. ა. სპააკი. 1894-იდან ბმპ-ის პროგრამა იყო ქ. კარენიონში X ყრილობაზე მიღებული ე. წ. პრინციპების დეკლარაცია, რ-საც პრუდონიზმისა და ანარქიზმის დიდი გავლენა ემჩნეოდა„ თუმცა ცალკეულ მარქსისტულ დებულებებსაც შეიცავდა. XIX ს. 90-იანი წლებიდან პარტიაში გაძლიერდა რეფორმისტული და ოპორტუნისტული, ხოლო I მსოფლიო ომის წინ შოვინისტური ტენდენციები. 1919 ბმპ-ში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. ზეგავლენით შეიქმნა „ექსპლუატირებულის მეგობართა" ჯგუფი ჟ. ჟაკმოტის ხელმძღვანელობით. 1921 ეს ჯგუფი ბმპ-იდან გამოვიდა და ბელგიურ კომუნისტურ პარტიასთან ერთად შექმნა ბელგიის კომუნისტური პარტია (ბკპ). 30-იან წწ. ბმპ-მ განიცადა ფაშიზმის გავლენა. გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ ბელგ. ოკუპაციის შემდეგ ბმპ დაშლილად გამოცხადდა. 1941 აგვ. ბმპ-ის არალეგალურ ყრილობაზე პარტია აღდგენილ იქნა ბელგ. სოციალ. პარტიის — ბსპ-ის სახელწოდებით. 1945 ბსპ-ის ე. წ. გამარჯვების ყრილობამ დაადასტურა კარენიონის პრინციპების დეკლარაცია და განსაზღვრა პარტიის პოლიტ. ხაზი (კლასთა ბრძოლის უარყოფა და ე. წ. დემოკრატიული სოციალიზმის პოზიციებზე გადასვლა, სოციალიზმის თანდათანობით შეზრდა კაპიტალიზმში და ა. შ.). საგარეო პოლიტიკაში ბსპ-ის ხელმძღვანელობა ძირითადად მხარს უჭერს აშშ-ის აგრესიულ კურსს. მსოფლიოში ძალთა თანაფარდობის სოციალიზმის სასარგებლოდ შეცვლამ, ძირეულმა სოციალურ-პოლიტიკურმა ცვლილებებმა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში აიძულა ბსპ (მოსახლეობის გარკვეულ ფენებში გავლენის შენარჩუნების მიზნით) გადაესინჯა თავისი პოზიციები. იგი სოციალ. ინტერნაციონალში შევიდა. ბსპ აერთიანებს 196 ათ. წევრს (1975). მისი ცენტრ. ორგანოა გაზ. „პეპლი" („Le Peuple"). პარტიის თავ-რეები არიან: ვალონური ფრთისა ა. კოოლსი (1973 წ. თებერვლამდე ე. ლებიურტონი), ფლამანდურისა — ვ. კლასი (1975 მარტამდე ი. ვან ეიდე).

**ბელგოროდ-დნესტროვსკი** (1944-მდე აკერმანი), ქალაქი უკრ. სსრ ოდესის ოლქში. ნავმისადგომი დნესტრის ლიმანზე. რკინიგზის სადგ.; 37 ათ. მცხ. (1974). ბ-ის ადგილზე არსებობდა ძვ. ბერძნ. ქალაქი ტირასი (დაარსდა ძვ. წ. VI ს-ში). ვოსკრესენსკის მატიანით ბ. ერთ-ერთი უძველესი რუს. ქალაქია. XIII ს. მონღოლებმა დაიპყრეს და აღ-ლიბო უწოდეს. XIV ს-ში გენუელებს ეკავათ. XV ს-ში მოლდ. სამთავროს შემადგენლობაში შედიოდა. 1484 თურქები დაეუფლნენ და აქ-ქერმანი (თეთრი სიმაგრე, რუს. ტრანსკრიფციით — აკერმანი) უწოდეს. 1770 და 1789, რუსეთ-ოსმ. ომის დროს, ქალაქში რუს. ჯარი შევიდა. 1774 და 1791 ბ. ოსმალეთს დაუბრუნდა. 1806 ის კვლავ რუსეთის ხელში გადავიდა, რაც დაადასტურა 1812 ბუქარესტის საზავო ხელშეკრულებამ. 1918 რუმინ. ჯარმა დაიკავა. 1940 სსრკ-ს დაუბრუნდა. ბ-ში განვითარებულია კვების მრეწვ. (ხორცის, თევზის კომბინატები, კარაქის, ხილის წვენის ღვინის ქ-ნები). არის სამკერვალო, ავეჯის, მუყაოს ფ-კები, საშენ მასალათა კომბინატი. ზღვის თევზის რეწვის, სას.სამ. ტექნიკუმები, პედ., სამედ. სასწავლებლები.

**ბელგოროდი,** ქალაქი რსფსრ ბელგოროდის ოლქში, მდ. ჩრდ. დონეცის მარჯვ. ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი. ოლქის მთავარი ეკონ. და კულტ. ცენტრი. 198 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 34 ათ., 1959 წ. — 72 ათ., 1970 წ. — 151 ათ.). ბ., როგორც დასახლ. პუნქტი, პირველად 1237 იხსენიება. დაახლ. 1596 ყირიმელი თათრებისაგან თავდასაცავად ბელგოროდის გამაგრებული ხაზის („ბელგოროდსკაია-ჩერტა") ცენტრი და ციხე-ქალაქი გახდა. 1943 ივლის-აგვ. ბ-ის რ-ნში გააფთრებული ბრძოლები მიმდინარეობდა საბჭ. ჯარებსა და გერმანელ ფაშისტებს შორის (იხ. *კურსკის ბრძოლა 1943*).

მრეწვ. მნიშვნელოვანი დარგებია: საშენ მასალათა წარმოება, მანქანათმშ., კვების მრეწვ.; საშენ მასალათა საწარმოებია ცემენტის დიდი ქ-ნა, აზბესტ-ცემენტის (აზბესტ-ცემენტის მილები და სახურავის შიფერი), ცარც-კირის (სამშენებლო კირი, ცარცი საპარფიუმერიო, მინის, რეზინის და მეტალ. მრეწველობისათვის) კომბინატები. 1966 მწყობრში ჩადგა ქარსის ფ-კა. მანქანათსაშ. საწარმოებია ქვაბების საშენებელი ქ-ნა (დიდი და მცირე სიმძლავრის ენერგეტ. ქვაბები, მაღალი ძაბვის მილგაყვანილობა), ტრანსპ. საშუალებათა სარემონტო საწარმოები და სხვ. კვების მრეწვ. საწარმოებია საკონსერვო (ხილბოსტნეული), საფქვავ-საბურღულე და ხორცის კომბინატები, სსრკ-სა და ევროპაში უდიდესი ვიტამინების კომბინატი და ლიმონის მჟავას ქ-ნა. უდიდესი თეცი. ბ-ში არის პედ., საშენ მასალათა ტექნოლ. ინ-ტები (1970-იდან), საკავშ. დაუსწრებელი პოლიტექ., საფინანსოეკონ., ხარკოვის სას.-სამ. ინ-ტების ფილიალები. 6 საშ. სპეც. სასწ. დაწესებულება. ბ. კურსკის მაგნ. ანომალიის ათვისებისა და საპროექტო სამუშაოთა სამეცნ.-კვლ. ცენტრია. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, მ. შჩეპკინის სახ. დრამ. თეატრი, თოჯინების თეატრი, ტელეცენტრი.

**ბელგოროდის ოლქი,** შედის რსფსრ-ის შემადგენლობაში. შეიქმნა 1954 წ. 6 იანვ. ფართ. 27,1 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1257 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 43%. ოლქში არის 18 რ-ნი, 9 ქალაქი, 15 დაბა. ცენტრი—ქ. ბელგოროდი. ბ. ო. მდებარეობს შუა რუსეთის მაღლობის სამხრ.-დას. ნაწილში.


ბელგოროდის ოლქი. სტოილენსკოეს მაღარო. გადასახსნელი სამუშაოები.

ბ. ო-ში განვითარებულია სამთომოპოვებითი მრეწვ., მანქანათმშ. და ლითონდამუშავება, საშენ მასალათა წარმოება, კვების მრეწველობა. ინტენს. სოფ. მეურნეობა.

**ბელგრადი** (Beograd), იუგოსლავიისა (ისფრ) და სერბიის სოციალ. რესპ. დედაქალაქი. მდებარეობს ზ. დ. დაახლ. 110 *მ*-ზე, მდ. დუნაის მარჯვ. ნაპირას, მდ. სავის შესართავთან, დას. ევროპიდან ახლო და შუა აღმოსავლეთისაკენ მიმავალ მნიშვნელოვან სამდ. და სახმელეთო გზების გზაჯვარედინზე, შუა დუნაის დაბლობისა და მთიან-ბორცვიანი შუმადიის შესაყარზე. ჰავა ზომიერი, კონტინენტური. იანვ. საშ. ტემპ-რა — 0, 2°C, ივლ. 22,2°C. ნალექები 634 *მმ* წელიწადში.

ბ. სწრაფად გაიზარდა იუგოსლ. სახელმწიფოს შექმნის (1918) შემდეგ, როდესაც დედაქალაქი გახდა. 1921 იყო 112 ათ. მცხ., 1930 წ. — 252 ათ., 1948 წ. — 385 ათ., 1953 წ. — 457 ათ., 1974 წ. — 1,3 მლნ-ზე მეტი (გარეუბნებიანად).



ლენინის სახ. ბულვარი ახალ ბელგრადში.

ადმინისტრაციულად ბ. უშუალოდ ექვემდებარება სერბიის რესპ. ორგანოებს. ხელისუფლებისა და თვითმმართველობის ორგანოა ქალაქის სკუპშჩინა. ბ. იყოფა ქალაქისა და გარეუბნის თემებად, რ-ებშიც მოსახლ. ირჩევს თემის სკუპშჩინებს. თემის სკუპშჩინა კი ირჩევს ქალაქის სკუპშჩინის წევრებს.

ისტორიული ცნობა. უძველეს ხანაში ბ-ის ტერიტორიაზე იყო კელტების გამაგრებული დასახლება სინგიდუნუმი, შემდგომ ამავე სახელწ. რომაული ქალაქი (ძვ. წ. I ს. — ახ. წ. IV ს.). VI ს-ში ეკუთვნოდა ბიზანტიას. სერბ. სახელწ. ბ. პირველად იხსენიება IX ს-ში. IX—X სს-ში ეკუთვნოდა ბულგარელებს, XI—XII სს-ში — ბიზანტიას, შემდეგ ისევ ბულგარელებს, უნგრელებს და სერბებს. 1427-იდან უნგრ. სასაზღვრო სიმაგრეა, 1456 აქ უნგრელმა მხედართმთავარმა იანოშ ჰუნიადიმ დაამარცხა ოსმ. სულთნის არმია. 1521 ბ. დაიპყრეს ოსმალებმა. ავსტრია-ოსმ. ომების დროს სამჯერ ჩაიგდეს ხელთ ავსტრიელებმა (1688—1690, 1717—39, 1789—91). ოსმ. ბატონობისაგან განთავისუფლების შემდეგ 1806 ბ. სერბიის სამთავროს (1882-იდან სამეფოს) დედაქალაქი გახდა. 1813—30 ეკუთვნოდა ოსმალეთს, რ-მაც 1867-მდე შეინარჩუნა ქალაქის ცენტრში მდებარე ციხე. I მსოფლიო ომის დროს ორჯერ იყო ოკუპირებული ავსტრიელების მიერ. 1918 წ. 1 დეკ. გახდა სერბების, ხორვატებისა და სლოვენების სამეფოს (1929-იდან იუგოსლავია) დედაქალაქი. 1941 წ. 13 აპრ. დაიპყრო ფაშისტურმა გერმანიამ. 1944 წ. 20 ოქტ. გაათავისუფლეს საბჭ. კავშირის ჯარებმა და იუგოსლ. სახ.-განმათ. არმიამ. 1945 გამოცხადდა იუგოსლ. ფედერ. სახალხო რესპ. (1963-იდან იუგოსლ. სოციალ. ფედერ. რესპ.) დედაქალაქად.

ეკონომიკა. ბ. იუგოსლ. უდიდესი ეკონ. ცენტრია. ქალაქის ეკონომიკურად აქტ. მოსახლეობის დიდი ნაწილი მრეწველობაშია ჩაბმული. ბ. მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძია. სარკინიგზო


ბელგრადი. ფოსტის შენობა. წინა პლანზე სკულპტურული ჯგუფი. მოქანდაკე ტ. როსანდიჩი. 1930-იანი წლები.

ტვირთბრუნვა ·3,5 მლნ. ტ აღემატება, მგზავრთა გადაყვანა შეადგენს 6,4 მლნ. კაცს. საჰაერო მიმოსვლას ემსახურება სურჩინის აეროპორტი. ბ-ში თავმოყრილია დახლ. 170 სამრეწვ. საწარმო. ბ-ში და მის გარეუბნებში (ზემუნი, ჟელეზნიკი, რაკოვიცა და სხვ.) განვითარებულია ლითონდასამუშ., მანქანათმშ. (ავტო- და ავიამშენებლობა, სას.-სამ. მანქანათმშ., ელექტროტექ. მანქანათმშ. და სხვ.), ქიმ., საფეიქრო (უმთავრესად შალის), ტყავის, ფეხსაცმლის, ხის დასამუშ., ქაღალდის, კვების (საფქვავი, ხორცსაკონსერვო, შაქრის და სხვ.) მრეწველობა. განვითარებულია პოლიგრ. საქმე.

არქიტექტურა. ბ-ში შემორჩენილია რომის დროინდელი და შუა საუკ. ქვის ზღუდის ნაშთები, XVIII ს. სიმაგრეები და კოშკები (კალემეგდანის პარკში). XVII ს. და XIX ს. დასაწყ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია მეჩეთი ბაირაკლი-ჯამი (დახლ. 1690), დოსიტეი ობრადოვიჩის ლიცეუმი (XVIII ს. შუა წლები), თავადის ქალ ლიუბიცას სახლი (1829—36) და სხვ. ბ-ის ცენტრის რეგულარული დაგეგმარება და განაშენიანება ძირითადად XIX ს. II ნახ. და XX ს. დამდეგს დაიწყო. 1945-იდან დაიწყეს ცენტრის განაშენიანება (მარქსისა და ენგელსის მოედანი), აიგო სპორტ. და სავაჭრო კომპლექსები. 1960-იდან მდ. სავის მარცხ. ნაპირზე შენდება თანამედროვე, თავისუფლად დაგეგმარებული ახ. კომპლექსი— ახალი ბელგრადი. ბ-ში არის სერბიის მეცნ. აკად., უნ-ტი (1863-იდან), სახალხო, თანამედროვე ხელოვნ., საქალაქო, გამოყენებითი ხელოვნებისა და ეთნოგრ. მუზეუმები, ფრესკების გალერეა, ზოოპარკი. ბ-იდან 20 კმ-ზე, ავალის მთაზე, აღმართულია უცნობი ჯარისკაცისა (1934—38, მოქანდაკე ი. მეშტროვიჩი) და საბჭ. გმირების (1964 საავიაციო კატასტროფაში დაღუპული საბჭ. სამხ. დელეგაციის წევრთა) ძეგლები (1965, მოქანდაკე ი. კრატოხვილი).

**ბელგრადის ოპერაცია 1944,** უკრ. III ფრონტის (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი თ. ტოლბუხინი), იუგოსლ. სახ.-განმათ. არმიისა (ისგა) და ბულგ. სამამულო ფრონტის ჯარების შეტევითი ოპერაცია დიდ სამამულო ომში (1941—45) იუგოსლ. აღმ. და სამხრ. რ-ნებისა და ბელგრადის განთავისუფლებისათვის (28 სექტ. — 20 ოქტ.). ცხინიოთ-იასის ოპერაციაში გერმ. ჯარების დამარცხების და საბჭ. ჯარების ბალკანეთში შეჭრის შემდეგ ჰიტლერმა ბრძანება გასცა, რომ „E" არმიათა ჯგუფს (სარდალი გენ.-პ. ა. ლიორი) საბერძნეთიდან, ალბანეთიდან და სამხრ. იუგოსლავიიდან სასწრაფოდ უკან დაეხია უნგრეთისაკენ, ხოლო „F" არმიათა ჯგუფს (გენ.-ფელდმარშალი მ. ფონ ვაიხსი, ამავე დროს იყო სამხრ.-აღმოსავლეთში გერმ. ჯარების მთავარსარდალი) დაეცვა იუგოსლავია-ბულგ. საზღვარი. საბჭ. 57-ე არმიამ (სარდალი გენ.-ლ. ნ. გაგენი) იუგოსლ. სახ.-განმათ. არმიის მე-13 და მე-14 კორპუსებთან ერთად გაარღვია გერმ. საზღვრისპირა დაცვის ზონა, მძიმე ბრძოლებით გადალახა აღმ. სერბიის მთები და მდ. მორავა და 10 ოქტ. დაიკავა 2 მნიშვნელოვანი პლაცდარმი. 12 ოქტ. მე-4 გვარდიულმა მექანიზებულმა კორპუსმა ისგა-ის ჯარებთან ერთად ამ პლაცდარმებიდან შეუტია ბელგრადს და 20 ოქტ. იერიშით დაეუფლა მას. სამხრეთში ბულგ. არმიებმა საბჭ. და იუგოსლ. ჯარებთან ურთიერთმოქმედებით 8—10 ოქტ. განავითარეს შეტევა. გაათავისუფლეს ქალაქები: ნიში, ლესკოვაცი, სკოპლე, პროკუპლე და გერმ. „E" არმიათა ჯგუფის ჯარებს ძირითადი უკანდასახევი გზები მოუჭრეს, რის შედეგადაც მათ ვერ შეძლეს მთავარ ძალებთან შეერთება. ბრძოლებში დაიღუპა და ტყვედ ჩავარდა დახლ. 100 ათ. ფაშისტი ჯარისკაცი, განთავისუფლდა სერბიის დიდი ნაწილი, გაადვილდა საბერძნ. და ალბ. განთავისუფლება.




**ბელგრადის საზავო ხელშეკრულება 1739,** ხელი მოაწერეს 18 (29) სექტ., ხელშეკრულების თანახმად, დასრულდა რუს. და მისი მოკავშირის ავსტრ. ომი ოსმალეთთან (1735—39). ავსტრიამ ოსმალეთთან ჯერ კიდევ 21 აგვ. (1 სექტ.) მოაწერა ხელი სეპარატულ ზავზე, რ-ითაც უკანასკნელს დაუბრუნა სერბია და ვლახეთი. თუმცა რუსეთმა რამდენიმე მძიმე დამარცხება მიაყენა ოსმალეთს (ყირიმის დაკავება; გამარჯვებები ხოტინთან, იასისთან, სტავუჩანთან), რთულმა საგარეო-პოლიტიკურმა მდგომარეობამ (შვეციასთან გამწვავებული ურთიერთობა, საფრ. მოსალოდნელი მხარდაჭერა შვეციისადმი), ავსტრ. დამარცხებებმა ოსმალეთთან და 21 აგვ. სეპარატული ზავის დადებამ ის აიძულა ოსმალეთთან მოლაპარაკებაზე დათანხმებულიყო. ბ. ს. ხ-ით რუსეთმა დაიბრუნა აზოვი (სიმაგრეთა მორღვევის პირობით), კ. ჩერკასზე (მდ. დონზე) მიიღო სიმაგრის აგების უფლება, ოსმალეთმა კი — მდ. ყუბანის შესართავთან. დიდი და მცირე ყაბარდო ნეიტრალურ ტერიტორიად გამოცხადდა. რუსეთს ეკრძალებოდა შავ ზღვასა და აზოვის ზღვაზე ჰყოლოდა ფლოტი. ბ. ს. ხ-მ ვერ გადაწყვიტა რუს. დიპლომატიის მთავარი ამოცანა — შავ ზღვაზე გასვლის უფლების მოპოვება. ბ. ს. ხ. გაუქმდა *ქუჩუქ-კაინარჯის საზავო ხელშეკრულებით* (1774).

*ლიტ.*: История СССР. С древнейших времён до наших дней, т. 3, М., 1967.

**ბელგრადის უნივერსიტეტი,** დაარსდა 1863, როგორც სამფაკულტეტიანი (ფილოს., იურიდ. და ტექნოლ.) კოლეჯი. უნ-ტის სტატუსი მიიღო 1905. შედგებოდა 9 ფაკ-ტისა და ერთი კოლეჯისაგან. 1954 რეორგანიზებულ იქნა. 1968—69 სასწ. წ. ბ. უ-ში 24 ფაკ-ტი იყო, მ. შ. 18 — ბელგრადში (არქიტ., ვეტ., სამთო-გეოლ., საბუნებისმეტყველო-მათ., საინჟინრო-კომუნ., საინჟინრო-მექან., ელექტროტექ., სატყეო-ტექ., სამედ., სას.-სამ., სტომატოლოგიური, ტექნოლ., სატრანსპორტო, ფარმაცევტული, ფილოლ., ფილოს., ეკონ. და იურიდ.); აქვეა უმაღლესი ფიზკულტ. სკოლა. დანარჩენი ფაკ-ტები სხვა ქალაქებ-

შია:: ქ. ბორში — სამთო-მეტალ., ქ. პრიშტინში — საინჟინრო, ფილოს., სამართლისა და ეკონ., ქ. ტიტოგრადში — საინჟინრო და ეკონ.; 1968/69 უნ-ტში სწავლობდა 43 ათ. სტუდენტი. მუშაობდა 3000 მასწავლებელი. სვეტოზარ მარკოვიჩის სახ. ბ-კა, (დაარსდა 1919, 500 ათ. ტ.).

**ბელგრანო** (Belgrano) მანუელ (3. VI. 1770, ბუენოს-აირესი, — 20. VI. 1820, იქვე), ესპანელთა ბატონობის წინააღმდეგ ლა-პლატის ხალხების განმათ. ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, გენერალი. დაიბადა მდიდარი ვაჭრის ოჯახში. დაამთავრა სალამანკის (ესპანეთი) უნ-ტი (1793). ლა-პლატაში ინგლისელთა შეჭრის დროს (1806–07) მონაწილეობდა ბუენოს-აირესის დაცვაში. 1810-იდან სათავეში ჩაუდგა ეროვნ.-განმათ. ბრძოლას ესპ. წინააღმდეგ. 1812 სარდლობდა პატრიოტთა ჩრდ. არმიას. ბრწყინვალე გამარჯვებები მოიპოვა ტუკუმანთან (1812 წ. 24 სექტ.) და სალტასთან (1813 წ. თებ.). 1813 ბოლოს კი დამარცხდა და სარდლობიდან გადააყენეს. 1814—15 დიპლ. მისიით იყო ევროპაში. 1815 ბუენოს-აირესში დაბრუნდა და კვლავ მაღალი სამხ. თანამდებობები ეკავა.

**ბელებეი,** ქალაქი ბაშკ. ასსრ-ში, ბუგულმა-ბელებეის მაღლობზე. უფა — კუიბიშევის სარკინიგზო ხაზის განშტოების ბოლო სადგური. 39 ათ. მცხ. (1974). ნავთობის რ-ნის ცენტრი. მანქანათსაშენი ქ-ნა, ხორცკომბინატი, რძის, სპირტის ქ-ნები, საშენ მასალათა წარმოება. ავტონორმალებისა და ლითონის ნაკეთობათა ქ-ნები. სოფ. მეურნეობის ელექტრიფიკაციისა და მექანიზაციის ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები. ბ. დაარსდა 1757, ქალაქია 1781-იდან. ბ-ს მახლობლად არის სამკურნალო კურორტები აქსაკოვო და გლუხოვსკაია.

**ბელემნიტები** (Belemnitida), ამომწყდარ ცხოველთა რიგი *თავფეხიანთა* კლასისა. ცხოვრობდნენ კარბონული პერიოდიდან პალეოგენურამდე. გარეგნულად ემსგავსებიან თანამედროვე კალმარებსა (Teuthoidea) და სიპიებს (Sepiidae), მაგრამ, მათგან განსხვავებით, აქვთ შიგა ნიჟარა, რ-იც ფრაგმოკონის, პროოსტრაკუმისა და როსტრუმისაგან შედგება. კამერებად დაყოფილ ფრაგმოკონში ზურგის მხარეს მიუყვება სიფონი, რ-ის საშუალებითაც მყარდება კავშირი სხეულსა და კამერებს შორის. ფირფიტისებრი პროოსტრაკუმი ფრაგმოკონის წინ მდებარეობს. იგი ძლიერ თხელია, ადვილად იშლება და იშვიათად განამარხდება. როსტრუმი (სიგრძე 40 *სმ*-მდე) ფრაგმოკონს დაზიანებისაგან იცავდა და ცხოველს ჰორიზონტალურად ცურვას უადვილებდა. ბ. ბინადრობდნენ ზღვებში, კარგად ცურავდნენ. ფართოდ გავრცელებული მტაცებლები იყვნენ, გამოირჩეოდნენ სახეობათა სიმრავლითა და მრავალფეროვნებით, ახასიათებდათ სწრაფი ევოლუცია, რის გამოც ისინი მიჩნეულია სახელმძღვანელო ნამარხებად იურული და ცარცული სისტემებისათვის. საქართველოში ბ. ხშირად გვხვდება ქვედა იურულ (ლიასი) ნალექებში, შედარებით იშვიათად — შუა და ზედა იურულში. განსაკუთრებით ფართოდ იყვნენ გავრცელებული ცარცულ ნალექებში.

*ლიტ.*: Давиташвили Л. Ш., Краткий курс палеонтологии, М., 1958; Основы палеонтологии. Моллюски — головоногие, II — Аммоноидеи, внутреннераковинные, М., 1958. *თ. ლომინაძე.*

**ბელენი** (Belém), პ ა რ ა (Pará), ქალაქი ბრაზილიის ჩრდ. ნაწილში, პარის შტატის ადმ. ცენტრი. 573 ათ. მცხ. (1970). საზღვ. ნავსადგური და სავაჭრო-განმანაწილებელი ცენტრი მდ. პარის შესართავთან (ამაზონის დელტა). გზატკეცილით უკავშირდება ქ. ბრაზილიას. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. გააქვთ ხეტყე და ჯუთი. კვების მრეწვ., ხის დამუშ. და სხვ.; გემთსაშენი. ბ. დაარსდა XVII ს. დასაწყისში. XVIII ს. არქიტ. ძეგლები. უნ-ტი.

**ბელენჯარი,** ბ ა ლ ე ნ ჯ ა რ ი, შუა საუკუნეების ქალაქი ჩრდ. კავკასიაში. ვარაუდობენ, რომ ბ. მდებარეობდა ჩრდ. დაღესტანში, მდ. სულაკის ნაპირზე, ახლანდ. სოფ. ანდრეევოსთან (ენდერი, ჟდერე). ქალაქის დაარსებას ლეგენდარულ ბალანჯარ იბნ იაფეტს მიაწერენ. VIII ს-მდე *ხაზართა სახაკანოს* ერთ-ერთი სატახტო ქალაქი იყო. ბ-ის მომდევნო საუკუნეების ისტორია ნაკლებადაა შესწავლილი.

*ლიტ.*: Очерки истории СССР. III—IX вв., М., 1958.

**ბელერსი** (Bellers) ჯონ (1654 — 8. II. 1725), ინგლ. ეკონომისტი, ერთ-ერთი ადრინდ. სოციალისტ-უტოპისტი. კ. მარქსი ბ-ს მიიჩნევს ჭეშმარიტ ფენომენად პოლიტეკონომიის ისტორიაში.

ბ. ამტკიცებდა, რომ მუშები ქმნიან იმაზე მეტ პროდუქტს, რაც მათი არსებობისათვისაა საჭირო. ამით ბ. მიუახლოვდა ზედმეტი ღირებულების თეორიას. მერკანტილისტებისაგან განსხვავებით ბ-ს სიმდიდრის წყაროდ მიაჩნდა არა ფული, არამედ შრომა. ბ-მა საზოგადოების ქონებრივი უთანასწორობისა და სიღარიბის თავიდან ასაცილებლად წამოაყენა სოც. რეფორმათა პროექტები.

**ბელეტრისტიკა** (< ფრანგ. belles-lettres — კაზმულსიტყვაობა), სხვადასხვა სახის პროზაულ ნაწარმოებთა საერთო სახელწოდება (ბ ე ლ ე ტ რ ი ს ტ ი — რომანის, მოთხრობის, ნოველის და ა. შ. ავტორი). ადრინდ. და ფართო მნიშვნელობით საერთოდ მხატვრულ ლიტ-რას („სიტყვაკაზმული მწერლობა") და ორატორულ ხელოვნებას აღნიშნავდა.

**ბელეცკაია** ვერა კონსტანტინეს ასული (15. IV. 1914, თბილისი, — 1973, იქვე), საბჭ. გრაფიკოსი. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1962). 1937 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია. ნაყოფიერად მუშაობდა როგორც ილუსტრატორი და პეიზაჟისტი. საინტერესოა მისი ფერადი ლინოგრავიურების სერიები: „თბილისი", „შატილი", „ტალინი" და სხვ.; დაზგური გრაფიკის ჟანრში შექმნილი პეიზაჟების სერიები, რ-ებიც მკაფიო და მდიდარი ფერებით გამოირჩევა. მნიშვნელოვანი ნამუშევრები: „სვანეთი", „ძვ. თბილისი", „დაღესტანი", „ძვ. ხუროთმოძღვრების ძეგლები" (ქაღალდი, გუაში, ტემპერა და აკვარელი) და სხვ.

**ბელვედერი** (იტალ. belvedere, სიტყვასიტყვით — მშვენიერი ხედი), 1. შენობის დამაგვირგვინებელი, გეგმით მრგვალი ან ოვალური კოშკურა, დანაშენი, რ-იც გადახურულია სვეტებზე დაყრდნობილი გუმბათით; შემაღლებულ ადგილზე დადგმული მცირე ზომის საპარკო ნაგებობა, საიდანაც იშლება შორეული ხედი. 2. ლამაზ ადგილას აგებული ზოგიერთი სასახლის სახელწოდება, მაგ., პაპის საზაფხულო რეზიდენცია ვატიკანში (XV—XVI სს.), სასახლეები პრაღაში (1536—60, არქიტ. ჯ. სპაციო და სხვ.), ვენაში (1714—24, არქიტ. ლ. ჰილდებრანდტი), ვარშავაში (1818—22, არქიტ. ი. კუბიცკი).

**ბელი** (Bell) ალიგზანდერ გრეიამ (3. III. 1847, ედინბურგი, შოტლანდია, — 2. VIII. 1922, ბედეკი, პროვინცია ახალი შოტლანდია, კანადა), ტელეფონის ერთ-ერთი გამომგონებელი. დაამთავრა ედინბურგის და ლონდონის უნ-ტები. 1870 ბ-ის ოჯახი გადასახლდა ბრანტფორდში (ონტარიოს პროვინცია, კანადა). 1872 ბ-მა ბოსტონში გახსნა ყრუთა სკოლის მასწავლებელთა მოსამზადებელი სასწ. დაწესებულება. 1873-იდან მეტყველების ორგანოების ფიზიოლ. პროფესორია ბოსტონის უნ-ტში. 1876 აშშ-ში აიღო პატენტი მის მიერ გამოგონებულ ტელეფონზე, შემდეგ კი მემბრანაზე და არმატურაზე. სხვებთან ერთად გამოაქვეყნა შრომები და აიღო პატენტი ბგერის ჩაწერისა და აღწარმოების დარგში (1884—86). 1898 ბ. აირჩიეს ბოსტონის სმითსონის ინ-ტის გამგეობის წევრად.

**ბელი** ანდრეი (ნამდვ. სახელი და გვარი ბორის ნიკოლოზის ძე ბ უ გ ა ე ვ ი) [14 (26). X. 1880, მოსკოვი, — 8. I. 1934, იქვე], რუსი მწერალი, სიმბოლიზმის თეორეტიკოსი. პირველი ლექსები 1901 გამოაქვეყნა, პირველი კრებ. („ოქრო ლაჟვარდში") — 1904. მამამისი ნ. ბუგაევი ცნობილი მათემატიკოსი იყო; ბ-მ თავადაც მათ. ფაკ-ტი დაამთავრა და შემდგომ, სალექსო და პროზის რიტმის თეორიის დამუშავებისას, პირველმა გამოიყენა მათემატიკური მეთოდები. მისი სიმბოლისტური მრწამსის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინა ი. კანტის, ა. შოპენჰაუერის, ვ. სოლოვიოვის იდეალისტურმა ფილოსოფიამ და რ. შტაინერის ანთროპოსოფიამ. ბ-ს მნიშვნელოვანი თხზულებებია: სიმბოლისტურ ლექსთა კრებული „ფერფლი" (1909), რიტმული პროზით დაწერილი ოთხი „სიმფონია" (1903—08), რომანი „პეტერბურგი" (1913—14, გადამუშავებული 1922), ისტ. ეპოპეა „მოსკოვი" (1926), მემუარები—„ორი საუკუნის მიჯნაზე" (1930), „საუკუნის დასაწყისი. მოგონებანი" (1933), „ორ რევოლუციას შორის" (1934), თეორ. შრომები — „სიმბოლიზმი" (1910), „რიტმი როგორც დიალექტიკა..." (1929) და სხვ. ბ. ორჯერ იყო საქართველოში (1927, 1929); თავისი შთაბეჭდილებანი და შეხვედრები ქართველ პოეტებთან აღწერილი აქვს წიგნში „ქარი კავკასიიდან" (1928).

*თხზ.*: Стихотворения и поэмы, М.—Л., 1966; ანდრეი ბელი საქართველოში (ნაწყვეტები პირადი წერილებიდან), «ცისარტყელა», 1968, № 1.

*ლიტ.*: გ ა წ ე რ ე ლ ი ა ა., რჩ. ნაწერები, ტ. 1, თბ., 1962; ტ ა ბ ი ძ ე ტ., თხზ. სამ ტომად, ტ. 2 — წერილები ლიტერატურასა და ხელოვნებაზე, თბ., 1966; Брюсов В., Далёкие и близкие, М., 1912.

*კ. გერასიმოვი.*

**ბელი** ვასილი თედორეს ძე [19 (31). I. 1854, ეკატერინოდარი, — 7 (20). I. 1913, ცარსკოე-სელო], რუსი არტილ. გენერალი (1911), პორტ-არტურის დაცვის გმირი. წარმოშობით ყუბანელი კაზაკი, არმიაში იყო 1869-იდან. 1873 მიენიჭა ოფიცრის წოდება, მონაწილეობდა 1877—78 რუსეთ-ოსმალეთის ომში, თავი გამოიჩინა ყარსის იერიშის დროს. 1900-იდან მეთაურობდა კვანტუნის ციხესიმაგრის არტილერიას. 1904—05 უნარიანად მოაწყო პორტ-არტურის საარტ. დაცვა, შეიმუშავა სიგნალიზაციის წესები. პირველმა გამოიყენა საარტილ. სროლა დაფარული პოზიციებიდან. პორტ-არტურის ჩაბარების წინააღმდეგი იყო. 1911 სამსახურიდან გადადგა.

**ბელი** (Bell) ჩარლზ (ნოემბერი, 1774, ედინბურგი, — 28. IV. 1842, ჰელოუპარკი, ვუსტერის მახლობლად), შოტლანდიელი ანატომი, ფიზიოლოგი და ქირურგი. 1836-იდან ედინბურგის უნ-ტის პროფესორი. შეისწავლა ნერვული სისტემის ანატომიისა და ფიზიოლოგიის საკითხები, შეადგინა ქირურგიის ორტომიანი სახელმძღვანელო. პირველმა დაადგინა (1811), რომ ზურგის ტვინის ნერვების წინა ფესვები შეიცავს მამოძრავებელ ბოჭკოებს, უკანა კი მგრძნობიარეს. ბ-ის მიერ გამოქვეყნებული ექსპერ. მონაცემები საფუძვლად დაედო ე. წ. *ბელ-მაჟანდის კანონს.*

**ბელი** (Bell) ჯონ (1691, ენტერმონი, შოტლანდია, — 1. VII. 1780, იქვე), შოტლანდიელი მემუარისტი. 1714—47 რუს. სამსახურში იყო. რუს. გავლით იმოგზაურა ირანში, ჩინეთსა და ოსმალეთში, დატოვა ჩანაწერები, რ-ებიც შეიცავს საგულისხმო ეთნოგრ. ცნობებს რუს. ქალაქებზე და აგრეთვე კავკ. კასპიისპირეთზე (ტარკის საშამხალო, შემახა, მუღანი).




ბელემნიტები: 1 — ბელემნიტის სქემატური სიგრძივი ჭრილი, პრ—პროოსტრაკუმი, სფ—სიფონი, რ—როსტრუმი; 2—Duvalia (ქვედა ცარცული): ა — როსტრუმი გვერდიდან; ბ — ზურგის მხრიდან; 3—Cylindroteuthis (ზედა იურული); როსტრუმი; 4—ერთ-ერთი რესტავრირებული ბელემნიტი.



ბელვედერი. სასახლის ბელვედერი არხანგელსკოეში (მოსკოვის ოლქი). არქიტ. დე გარნი. 1780.


ე. ბელიაევი.


პ. ბელიაევი.


ს. ბელიაევი.


ა. ბელიაკოვი.


დ. ბელიანკინი.

**ბელი,** ბ ი ო ლ ი (Böll) ჰაინრიხ (დ. 21. XII. 1917, კელნი), გერმ. მწერალი, ცხოვრობს გფრ-ში. ნობელის პრემიის ლაურეატი (1972). 1939—45 ჰიტლერის არმიის ჯარისკაცი იყო. ტყვედ ჩაუვარდა ამერიკელებს. სამშობლოში დაბრუნების შემდეგ სწავლობდა გერმანისტიკას. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1947. ბ-ის შემოქმედება განეკუთვნება ე. წ. „ომის, ომიდან დაბრუნებისა და ნანგრევების ლიტერატურას“. მის შემოქმედებაში სოც. კრიტიციზმი და პოლიტ. სატირა შერწყმულია ფილოს. სიღრმესთან და სიმბოლიკასთან. მისი რომანებისა და მცირე ზომის პროზაულ ნაწარმოებთა (ე. წ. „კურცგეშიხტე“) ძირითადი თემაა II მსოფლიო ომის მიერ ფსიქიკურად და ფიზიკურად გათელილი თაობის განწირული ცდა ცხოვრებაში ფეხის მოკიდებისა. ბ. მორწმუნე ქრისტიანი კათოლიკეა, მაგრამ უარყოფს ოფიც. ეკლესიას, კლერიკალიზმს, ამხელს რელიგ. ფარისევლობას. იგი ზომიერად იყენებს თანამედროვე დასავლური პროზის გამომსახველობითს საშუალებებს, სტილურ ფორმებსა და ხერხებს („ცნობიერების ნაკადის“ მეთოდი, მონტაჟის ტექნიკა, სათხრობი პერსპექტივების ცვლა, სიმბოლოთა სიჭარბე და ა. შ.). მისი უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებებია: რომანები „სად იყავ, ადამ?“ (1951), „და არ უთქვამს არც ერთი სიტყვა“ (1953), „უპატრონო სახლი“ (1954), „ბილიარდი ათის ნახევარზე“ (1959), „კლოუნის შეხედულებანი“ (1963), „ერთი მივლინების დასასრული“ (1966), „ჯგუფური პორტრეტი ქალითურთ“ (1971); მოთხრობები „მატარებელს არ დაუგვიანია“ (1949), „ადრეული წლების პური“ (1955), „მოულოდნელი სტუმრები“ (1956), „დოქტორ მურკეს შეგროვილი დუმილი“ (1958); მოკლე მოთხრობები „ლოენგრინის სიკვდილი“, „დანიანი კაცი“, „უკვდავი თეოდორა“ და სხვ. წერს რადიო- და ტელეპიესებსაც. ქართულად თარგმნილია ბ-ის ბევრი ნაწარმოები. ბ. ორჯერ იყო საქართველოში (1966, 1972).

*თხზ.*: Erzählungen. Hörspiele. Aufsätze, Köln—B., 1961;. .. და არ უთქვამს არცერთი სიტყვა... (წინასიტყვაობით „ჰაინრიჰ ბიოლი“), თბ., 1964; როცა ომი დაიწყო, თბ., 1968. *ნ. კაკაბაძე.*

**ბელი,** ფარდობითი სიდიდის ლოგარითმული ერთეული (ორი თანამოსახელე ფიზ. სიდიდის შეფარდების ლოგარითმი). იყენებენ ელექტროტექნიკაში, რადიოტექნიკაში, აკუსტიკასა და ფიზ. სხვადასხვა დარგში. აღინიშნება ბ-თი ან $B$-თი. სახელი ეწოდა ტელეფონის გამომგონებლის ა. *ბელის* პატივსაცემად. ჩვეულებრივ იხმარება ბ-ის 0,1 ნაწილი, რ-საც დეციბელი ეწოდება (*დბ*, $dB$).

**ბელიაევი** ალექსანდრე რომანის ძე [4 (16). III. 1884, სმოლენსკი, — 6. I. 1942, ქ. პუშკინი, ლენინგრადის ოლქი], რუსი საბჭ. მწერალი. საბჭ. მეცნ.-ფანტასტ. ლიტ-რის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ნაწარმოებებს ბეჭდავს 1910-იდან. მოთხრობებიდან და რომანებიდან აღსანიშნავია: „პროფესორ დოუელის თავი“ (1925, ქართ. თარგმ. 1966), „კაცი-ამფიბია“ (1928, ქართ. თარგმ. 1960), „ვარსკვლავი კეცი“ (1936, ქართ. თარგმ. 1970), „არქტიკის ცის ქვეშ“ (1938) და სხვ.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—8, М., 1963—64; მეორედ მოსვლა, თბ., 1971.

**ბელიაევი** ევგენი მიხეილის ძე (დ. 11. IX. 1926, ქ. კლინცი, ბრიანსკის ოლქი), რუსი საბჭ. მომღერალი (ლირიკული ტენორი), სსრკ სახ. არტისტი (1967), სკკპ წევრი 1952-იდან. დაამთავრა გნესინების სახ. მოსკ. მუს.-პედ. ინ-ტი. 1947-იდან კარპატისპირა სამხ. ოლქის სიმღერისა და ცეკვის ანსამბლის, ხოლო 1955-იდან ალექსანდროვის სახ. საბჭ. არმიის სიმღერისა და ცეკვის ანსამბლის სოლისტია. ასრულებს რუს. და უკრ. ხალხურ სიმღერებს, საბჭ. კომპოზიტორების ნაწარმოებებს.

**ბელიაევი** ივანე დიმიტრის ძე [1810, მოსკოვი, — 19. XI (1. XII). 1873, იქვე], რუსი ისტორიკოსი. მოსკ. უნ-ტის პროფესორი (1852—73), სლავოფილი. აქვს შრომები რუს. გლეხობის ისტორიის, სამართ., სამხ. საქმის, სამეურნეო-ყოფითს საკითხებზე; ერთ-ერთი მათგანი—„რუსეთის გლეხობა“ („რუსსკაია ბესედა“, 1859, წგნ. 3—6) — რუსულ ისტორიოგრაფიაში პირველი სისტემატური ნაშრომია, რ-იც აშუქებს გლეხთა ისტორიას, კიევის რუსეთის პერიოდიდან XVIII ს-მდე. ბ-ს ბატონყმობა მიაჩნდა „რუსული საზოგადოების წყლულად“, მისი მოსპობის პროცესი კი „თანდათანობით გამოჯანსაღებად“, რ-იც XVIII ს. ბოლოს დაიწყო პავლე I-ის ბრძანებულებით, ხოლო შემდეგ გააგრძელა ალექსანდრე I-ისა და ნიკოლოზ I-ის კანონმდებლობამ. ბ. იცავდა მცდარ თეზისს, თითქოს რუს. გლეხობა XVIII ს-მდე პიროვნულად თავისუფალი და მიწის მფლობელი იყო, ხოლო ბატონყმობის არსი დაჰყავდა სამართლებრივი ინსტიტუტების ერთობლიობამდე.

*ლიტ.*: Мрочек-Дроздовский П. Н., Список трудов И. Д. Беляева, «Чтения в Обществе истории и древностей Российских», 1905, кн. 2.

**ბელიაევი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [24. I (5. II). 1890, ვლადიმირი,—25. IV. 1944, ლენინგრადი], საბჭ. მეცნიერი სიმტკიცის თეორიის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1939). პროფესორი(1924). 1939-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. მექანიკის ინ-ტში, ბ-მა პირველმა დასვა და გადაწყვიტა მდგრადობის საკითხი იმ პრიზმული ღეროებისა, რ-ებზეც გრძივი ცვლადი ძალები მოქმედებენ. სსრკ-ში პირველმა დაიწყო მუშაობა პლასტ. დეფორმაციის თეორიის დარგში და ეს თეორია გამოიყენა მაღალი ტემპ-რის დროს ლითონების ცოცვადობისა და რელაქსაციის მოვლენათა გამოკვლევისას. ბ-ის გამოკვლევების (1924—40) შედეგად შეიმუშავეს რელსების დამზადების ახ. ტექ. პირობები. 1927 ბ-მა წამოაყენა ბეტონის შედგენილობის შერჩევისა და კონტროლის ახ. ხერხები.

*თხზ.*: Сопротивление материалов, 14 изд., М.—Л., 1965.

*ლიტ.*: Митинский А. Н. [и др.], Очерк о жизни и деятельности Н. М. Беляева, წგნ.: Беляев Н. М., Труды по теории упругости и пластичности, М., 1957.

**ბელიაევი** პავლე ივანეს ძე (26. VI. 1925, სოფ. ჩელიშჩევო, ვოლოგდის ოლქი, — 10. I. 1970, მოსკოვი), სსრკ-ის კოსმონავტი მფრინავი, საბჭ. კავშირის გმირი (23. III. 1965). სკკპ წევრი 1949-იდან. საშ. სკოლის დამთავრების შემდეგ მუშაობა დაიწყო ქარხანაში (1942). 1943 მოხალისედ წავიდა საბჭ. არმიის რიგებში. ჩარიცხეს ეისკის საზღვ. მფრინავ-გამანადგურებელთა საავიაციო სასწავლებელში, რ-იც დაამთავრა 1945. მონაწილეობდა იაპონიასთან ომში. 1959 დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია (ამჟამად ი. გაგარინის სახ.). 1965 წ. 18 მარტს ა. *ლეონოვთან* ერთად გაფრინდა კოსმოსში „ვოსხოდ-2-ით“ (იყო ხომალდის მეთაური). გაიყვანა ხომალდი ორბიტაზე, 26 *სთ* იფრინა კოსმოსში, 17-ჯერ შემოუარა დედამიწას და დაფარა 720 ათ. *კმ* მეტი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით.

**ბელიაევი** სპარტაკ ტიმოთეს ძე (დ. 27. X. 1923, მოსკოვი), საბჭოთა ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). სკკპ წევრი 1943-იდან. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1952). 1952—1962 მუშაობდა ი. კურჩატოვის სახ. ატომური ენერგიის ინ-ტში, ხოლო 1962-იდან სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის ბირთვული ფიზ. ინ-ტში. 1965-იდან ნოვოსიბირსკის უნ-ტის რექტორია. ძირითადი შრომები უძღვნა რელატივისტური პლაზმის ფიზიკას, მრავალი ნაწილაკის კვანტურ თეორიას, ატომის ბირთვის თეორიას. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Применение методов квантовой теории поля к системе Бозе-частиц, «Журнал экспериментальной и теоретической физики», 1958, т. 34, в. 2.

**ბელიაკოვი** ალექსანდრე ვასილის ძე [დ. 9(21). XII. 1897, სოფ. ბეზზუბოვო, მოსკ. გუბ.], ავიაციის გენ.-ლეიტენანტი (1943), საბჭ. კავშირის გმირი (24. VII. 1936), აერონავიგაციის სპეციალისტი, გეოგრ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი. სკკპ წევრი 1936-იდან. 1919 თებ-იდან წითელ არმიაშია. იბრძოდა ვ. ჩაპაევის დივიზიაში. 1921 დაამთავრა საავიაციო სკოლა. 1930—35 ასწავლიდა ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საავიაციო აკადემიაში. როგორც შტურმანმა მონაწილეობა მიიღო ვ. ჩკალოვის ხელმძღვანელობით 1936—37 ძირს დაუშვებლად გადაფრენებში. 1940—45 იყო რიაზანის შტურმანთა უმაღლესი საავიაციო სკოლის უფროსი. მონაწილეობდა ბერლინის 1945 ოპერაციაში (იყო საჰაერო არმიის მთავარი შტურმანი). 1945—60 ხელმძღვანელობდა ფაკ-ტს სამხ.-საავიაციო აკადემიაში. 1960-იდან თადარიგშია. ბ. მრავალი მეცნ. შრომის ავტორია. სსრკ I მოწვევის უმაღლესი საბჭ. დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბელიანკინი** დიმიტრი სტეფანეს ძე [11 (23). VIII. 1876, სოფ. ლამანიხა, ვოლოგდის გუბერნია, — 20. VI. 1953, მოსკოვი], საბჭ. გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943; წ.-კორ. 1933-იდან). დაამთავრა იურიევის უნ-ტი (1901). იყო პეტროგრადის პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი (1920). 1930-იდან მუშაობდა პეტროგრაფიის ინ-ტში, შემდეგ სსრკ მეცნ. აკად. გეოლ. მეცნ. ინ-ტში. 1949-იდან აკადემიის გეოლ.-გეოგრ. განყ-ბის აკადემიკოსი-მდივანი იყო. ძირითადი შრომები აქვს ზოგად, თეორიულ და ტექ. პეტროგრაფიაში, ასევე მინერალოგიაში. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ილმენის მთების გამოკვლევები. აღმოაჩინა და პირველმა შეისწავლა კავკ. ახალგაზრდა ინტრუზიული ქანები. ბ-მა საფუძველი ჩაუყარა ტექ. პეტროგრაფიას. მისი სახელი ეწოდა მინერალ ბელიანკიჩიტს. მიენიჭა (1949) ა. კარპინსკის სახ. პრემია. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბელიაუსკასი** ალფონსას (დ. 5. X. 1923, სოფ. ნევერონისი, კაუნასის მახლობლად), ლიტვ. საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1944-იდან. მისი თხზულებებიდან, რ-ებშიც ძირითადად აღწერილია მუშათა კლასის ცხოვრება, აღსანიშნავია რომანები: „ჩვენ კვლავ შევხვდებით, ვილმა!“ (1962), „კაუნასური რომანი“ (1966) და სხვ.; რომანისათვის „ყვავის წითელი ვარდები“ (1959) მიენიჭა ლიტვის რესპ. ლიტ. პრემია. ავტორია აგრეთვე მოთხრობებისა და ნარკვევთა კრებულებისა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

**ბელიაშვილი** აკაკი იონას ძე [11 (24). IV. 1903, სოფ. ქორეთი, ახლანდ. საჩხერის რ-ნი, — 14. II. 1961, თბილისი], ქართვ. საბჭ. მწერალი. დაამთავრა ქუთაისის ქართული გიმნაზია. 1921-იდან სწავლობდა თბილ. პოლიტექ. ინ-ტში. გიმნაზიაში სწავლის დროს ბ. ხელნაწერ ჟურნალებში აქვეყნებდა პატარა მოთხრობებს, მინიატიურებსა და პიესებს. 20-იან წლებში „*ფუტურისტ-ლეფელების*“ ლიტ. დაჯგუფების აქტ. წევრი იყო. 30-იანი წლებიდან ხელი აიღო ფორმალისტურ

ძიებებზე. თავის ნაწარმოებებში (მოთხრობათა კრებულები: 1933, 1935, 1937) ბ. ქართვ. ხალხის ყოფასა და შრომას წარმოსახავს; სატირულ-იუმორისტულ მოთხრობებში „მეზობლები" (1935), „უცნობი" (1936), „ქსენოფონტეს გასაჭირი" (1936), „იუსტინეს ხაფანგი" (1938), „მამონას ცდუნება" (1940) და სხვ., მწერალი ამხელს წარსულის გადმონაშთებს, დასცინის მავნე ჩვევებს, მომხვეჭელობასა და მეშჩანობას. ბ-ის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებია სამტომიანი ისტ. რომანი „თავგადასავალი ბესიკ გაბაშვილისა" (1945—48), რ-შიც გამოჩენილი პოეტის მხატვრულ ბიოგრაფიასთან ერთად წარმოდგენილია XVIII ს. საქართველოს საზ.-პოლიტ. ცხოვრება. რომანში ასახულია რთული და ტრაგიკული ეპოქა, როცა მაჰმადიანური სამყაროს მოძალების გამო ერეკლე II იძულებული გახდა ერთმორწმუნე რუსეთის მფარველობა ეძია. რომანში „ოქროს ჩარდახი" (წგნ. 1, 1952) კვლავ ბესიკის თავგადასავალია გადმოცემული, ოღონდ ახლა უკვე დას. საქართველოს ისტ. მოვლენათა ფონზე. დიდ სამამულო ომში საბჭ. ხალხის პატრიოტულ სულისკვეთებას და ახალგაზრდობის აღზრდის პრობლემებს ეძღვნება რომანი „ულელტეხილი" (1956). რომანში „ვეფხია ხალიბაური" (ნაწ. 1—2, 1959—60) ბ. ასახავს რუსთავის ქარხნის მშენებლობას, ქართვ. მეტალურგების შრომასა და ყოფას. ჩვენი თანამედროვეობა, ახალგაზრდობის შრომითი საქმიანობა დაედო საფუძვლად რომანს „შვიდკაცა" (1960), რ-იც დაუმთავრებელი დარჩა. ბ. კინოდრამატურგიც იყო. მისი სცენარებით შეიქმნა ფილმები: „ცანის ხეობის საუნჯე" (1941), „ისინი ჩამოვიდნენ მთიდან" (1954) და სხვ. მას ეკუთვნის პუბლიც. და ლიტ.-კრიტ. სტატიებიც. დაჯილდოებულია ორი ორდენით.

*თხზ.*: თხზულებანი ექვს ტომად, თბ., 1963—73.

*ლიტ.*: რ ა დ ი ა ნ ი შ., თანამედროვენი, თბ., 1959; ჯ ი ბ უ ტ ი ვ., თანამედროვენი, თბ., 1969.

*გ. გვერდწითელი.*

**ბელი-გოროდი,** ციხესიმაგრე — მოსკოვის დაცვის მესამე სარტყელი. მდ. მოსკოვის მარცხ. ნაპირიდან ემიჯნებოდა კრემლსა და *კიტაი-გოროდს*. ააგეს 1585—93. ციხესიმაგრე თეთრი ქვითა (აქედან სახელწოდება „თეთრი ქალაქი") და აგურით იყო ნაშენი, ზოგიერთი წყაროს მიხედვით, თეთრად შელესილიც უნდა ყოფილიყო. თანამედროვეებს იგი ერთ-ერთ უმტკიცეს სიმაგრედ მიაჩნდათ მთელს ევროპაში. ბ.-გ. უმნიშვნელოვანესი არქიტ. ნაგებობაც იყო, რ-იც ამკობდა მოსკოვს. XVIII ს. 70—80-იან წლებში ბ. გ. სიძველის გამო დაშალეს და მის ადგილას ბულვარები გააშენეს. ბ. გ. ეწოდებოდა აგრეთვე (უმთავრესად XVII ს.) კიტაი-გოროდსა და ბ.-გ-ს შორის მდებარე რაიონს.

**ბელიზი** (Belize; 1973 წ. 1 ივნ-მდე — ბ რ ი ტ ა ნ ე თ ი ს  ჰ ო ნ დ უ რ ა ს ი), დიდი ბრიტანეთის სამფლობელო ცენტრ. ამერიკაში, კარიბის ზღვის სანაპიროზე. მდებარეობს იუკატანის ნ.-კ. აღმ. ნაწილში. ფართ. 23 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 130 ათ. კაცი (1973, შეფასება). ადმ. ცენტრი — ბელმოპანი (3 ათ. მცხ., 1972). ოფიც. ენა — ინგლისური. ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია ბ-ის დოლარი=0,25 გირვ. სტერლინგს.

ბ-ს აქვს შინა თვითმმართველობა. მოქმედებს 1964 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ეროვნ. კრებას (პარლამენტს), რ-იც შედგება ორი პალატისაგან: სენატისა და წარმომადგენელთა პალატისაგან. დიდი ბრიტ. დედოფლის წარმომადგენელია გუბერნატორი. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მინისტრთა კაბინეტს (მთავრობას).

ბ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი დაბლობია. ბევრია ტბა და ლაგუნა. სამხრ-ით მაიას მთებია (სიმაღლე 1122 *მ*-მდე). ჰავა ტროპ. პასატური. საშ. თვიური ტემპ-რა 25 — 27°C. ნალექები დაახლ. 2000 *მმ* წელიწადში. მთავარი მდინარეებია რიო-ონდო და ბელიზი. ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 1/2 დაფარულია ნოტიო ტროპ. ტყეებით, რ-ებშიც ბევრი ძვირფასი ჯიშის ხეა. ნიადაგები წითელ-ყვითელი ლატერიტულია (უმთავრესად ფერალითური). ცხოველთა სამყარო განეკუთვნება ნეოტროპ. ზოოგეოგრ. ოლქის ცენტრ. ამერ. პროვინციას.

მოსახლეობის 52% ზანგები და მულატებია, 13% ინდიელებია (მაია), რ-ებიც ცხოვრობენ ქვეყნის ჩრდ. და დას. ნაწილში; 22% გვატემალელი და ჰონდურასელი მეტისები არიან. ცხოვრობენ აგრეთვე თეთრკანიანები, ინდოეთიდან გადმოსახლებულნი და სხვ.; მოსახლეობის 60% ლაპარაკობს ინგლ. ენის ადგილ. დიალექტზე, მეტისები და ინდიელთა ნაწილი — ესპანურზე. მოსახლ. ნახევარზე მეტი — კათოლიკეა, დანარჩენები—პროტესტანტები.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 2/5 სოფ. მეურნეობაშია ჩაბმული. მოსახლეობის დიდი ნაწილი ცხოვრობს სანაპიროზე. მნიშვნელოვანი ქალაქია ბელიზი (39,2 ათ. მცხ., 1970).

XVI ს. დასაწყისამდე ბ-ის ტერიტ. ინდიელი ტომებით იყო დასახლებული. ესპანელების მიერ XVI ს-ში ცენტრ. ამერ. დაპყრობის შემდეგ ბ-ის ჩრდ. ნაწილი (მდინარეებს რიო-ონდოსა და სიბუნს შორის) შედიოდა „ახალი ესპანეთის" (მექსიკის) შემადგენლობაში, ხოლო სამხრ. ნაწილი (მდინარეებს სიბუნსა და სარსტუნს შორის) გვატემალის გენერალ-საკაპიტნოში. 1638-იდან მდ. ბელიზის ნაპირებზე გაჩნდა ინგლ. ახალშენები. აქ გაბატონდნენ იამაიკელი მეკობრეები და კოლონისტები, რ-თაც შემოჰყავდათ ზანგი მონები პლანტაციებში და ხე-ტყის დამზადებაზე სამუშაოდ. XVII—XVIII სს-ში ხშირად ხდებოდა კონფლიქტები ინგლ. ახალმოშენეთა და ესპ. ხელისუფალთა შორის. პარიზისა (1763) და ვერსალის (1783) ხელშეკრულებებით ინგლ. ახალმოშენეები მეტროპოლიისაგან დიპლ. და სამხ. მხარდაჭერას იღებდნენ, აღიარებული იყო მათი უფლება ტყის რეწვისა ბ-ის ტერიტორიაზე ესპანეთის ხელისუფალთა ბატონობის პირობებში. 1798 ესპანელებმა სცადეს ინგლ. ახალშენების მოსპობა, მაგრამ კოლონისტებმა, რ-ებსაც ინგლ. ფლოტი ეხმარებოდა, დაამარცხეს ესპანელები.

1840-იდან ინგლისელები ბ-ს ბრიტანეთის ჰონდურასს უწოდებდნენ. 1862 იგი ოფიციალურად ინგლ. კოლონიად გამოაცხადეს (თავდაპირველად დაუქვემდებარეს იამაიკის გუბერნატორს, ხოლო 1884 ცალკე კოლონია გახდა). ინგლ.-მექს. 1898 ხელშეკრულებით მექსიკამ იკისრა დაეცვა სტატუს-კვო ჰონდურასის საზღვრების მიმართ, მაგრამ უფლება დაიტოვა რაიმე ცვლილების შემთხვევაში გვატემალის სასარგებლოდ წამოეყენებინა პრეტენზია ჰონდურასის ნაწილზე, რ-იც ადრე მას ეკუთვნოდა. თავის მხრივ გვატემალამ, რ-იც ჰონდურასს თავისი ტერიტორიის ნაწილად თვლიდა, 1966 იგი თავის აღმ. დეპარტამენტად გამოაცხადა. ინგლ. კოლონიზატორების ბატონობის პირობებში ჰონდურასი გადაიქცა მეტროპოლიის აგრ.-სანედლეულო დანამატად. XX ს. დასაწყისიდან ჰონდურასში აშშ-ის მონოპოლიებმაც შეაღწია. კოლონიზატორების წინააღმდეგ ხალხთა ბრძოლის გაძლიერებამ, განსაკუთრებით 1930-იან წლებში, აიძულა დიდი ბრიტანეთი 1964 ჰონდურასისთვის მიეცა საშინაო თვითმმართველობა. 1963 შეიქმნა ეკონ. განვითარების ეროვნ. საბჭო. 1973 წ. 1 ივნისიდან ჰონდურასს კვლავ ბ. ეწოდა.

ბ-ის ძირითადი პოლიტ. პარტიებია: გაერთიანებული სახალხო პარტია (შეიქმნა 1950), ეროვნული დამოუკიდებლობის პარტია (შეიქმნა 1958).

ბ. აგრ. სუსტად განვითარებული, ინგლ. და ამერ. კაპიტალზე დამოკიდებული ქვეყანაა. დამუშავებული მიწის დიდი ნაწილი უცხ. კომპანიებს ეკუთვნის. პლანტაციებში (სანაპიროზე) მოჰყავთ საექსპორტო კულტურები, უმთავრესად შაქრის ლერწამი (87,7 ათ. *ტ* შაქარი, 1973/74) და ციტრუსები (ფორთოხალი, მანდარინი, გრეიპფრუტი). კულტივირებულია ქოქოსის პალმა, ანანასი, ბანანი. მთავარი სამომხმარებლო კულტურაა ბრინჯი, სიმინდი, ლობიო, სამხრ-ით, უფრო ამაღლებულ ნაწილში, განვითარებულია მეცხოველეობა. ამზადებენ ძვირფას მერქანს, აგროვებენ ჩიკლეს ფისს. სანაპირო წყლებში იჭერენ თევზს, კიბოსა და კუს.

მრეწვ. უმნიშვნელოა. ელსადგურების დადგმული სიმძლავრე 5,4 ათ. *კვტ* (1971). მრეწვ. დარგებიდან განვითარებულია ხე-ტყის სახერხი და კვების (საკონსერვო, შაქრის); მთრიმლავი ექსტრაქტის წარმოება. მთავარი სამრეწვ. ცენტრი და ნავსადგურია ბელიზი.

საავტ. გზების სიგრძე 2,1 ათ. *კმ*, მ. შ. 1,2 ათ. *კმ* მაგარსაფრიანია (1971). მთავარი აეროდრომია სტენლი-ფილდში (ბელიზის ახლოს). იმპორტი მნიშვნელოვნად სჭარბობს ექსპორტს. გააქვთ შაქარი, ციტრუსები, წვენები, მერქანი. შეაქვთ უმთავრესად მანქანები და სატრანსპ. მოწყობილობა, სასურსათო პროდუქტები, ფართო მოხმარების საგნები, სათბობი. ბ-ის მთავარი საექსპორტო პარტნიორები არიან დიდი ბრიტანეთი, აშშ, კანადა, ვესტინდოეთის სახელმწიფოები.


ა. ბელიაშვილი.

მოსახლ. უმრავლესობა წერა-კითხვის უცოდინარია. 1962 გამოიცა კანონი 6—14 წლის ბავშვების სავალდებულო სწავლების შესახებ. სწავლება ინგლ. ენაზეა. საშ. სკოლა ორსაფეხურიანია (4+2). პროფ. მომზადებას გადიან ორწლიან ტექ. კოლეჯში. დაწყ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს 2 პედ. სასწავლებელი. უმაღლესი სასწავლებლები არ არის. ცენტრ. ბ-კა (70 ათასზე მეტი ტომი).

*ლიტ.*: Народы Америки, т. 2, М., 1959; W a d d e l l D. A. G., British Honduras. A historical and contemporary survey, N. Y. — L., 1961.

**ბელიზი** (Belize), ქალაქი ბელიზში. ნავსადგური კარიბის ზღვაზე. 39,2 ათ. მცხ. (1970). მნიშვნელოვანი სავაჭრო-

ბ ე ლ ი ზ ი



1. ჰონდურასი

სამრეწვ. ცენტრი. გააქვთ წითელი ხის მერქანი, შაქარი, ჩიკლეს ფისი, ბანანი, ქოქოსის კაკალი, ციტრუსები. ზეთსახდელი, სახერხი, ხის დასამუშ., ბრინჯსაწმენდი საწარმოები. თევზჭერა.



ვ. ბელინი.

**ბელინები** (Bellini), აღორძინების ხანის ვენეციელ მხატვართა ოჯახი. ჯ ა კ ო პ ო (დაახლ. 1400—1470/71), ოჯახის უფროსი. მისი შემოქმედება ნაწილობრივ დაკავშირებული იყო გოტიკის ხელოვნებასთან („მადონა ჩვილით", 1448, ბრერას პინაკოთეკა, მილანი); უფრო ცნობილია როგორც გრაფიკოსი; მისი მრავალი ნახატი თავმოყრილია ორ ალბომში (ბრიტ. eროვნ. მუზეუმი, ლონდონი; ლუვრი, პარიზი). იგი უმთავრესად ასრულებდა ანტ. ძეგლების ჩანახატებს, რელიგ. კომპოზიციებს. აინტერესებდა სივრცისა და პერსპექტივის პრობლემა. განიცადა *მანტენიასა* და *უჩელოს* გავლენა. ჯ ე ნ ტ ი ლ ე (დაახლ. 1429, დაკრძალულია 23. II. 1507), ჯაკოპოს შვილი. ვენეციის რესპ. ოფიც. მხატვარი. 1479—80 იმოგზაურა კონსტანტინოპოლში, სადაც დახატა ოსმ. სულთნის, მუჰამედ II-ის პორტრეტი (ეროვნ. გალერეა, ლონდონი). მის სახელთანაა დაკავშირებული ვენეციური ისტ. ფერწერის შექმნა. დიდი ზომის თხრობითს კომპოზიციებში მან ასახა ვენეციის ქალაქური ცხოვრება — რელიგ. დღესასწაულებისა და ხალხმრავალი პროცესიების სცენები — „წმ. ჯვრის პროცესია სან-მარკოს მოედანზე" (1496), „წმ. ჯვრის სასწაული" (1500), „პიეტრო დე ლუდოვიჩის განკურნება" (1501, — ყველა ვენეციის აკად. გალერეა). მისი რეალისტური ნამუშევრები ნათელი, გამჭვირვალე ფერებითაა შესრულებული, რამდენადმე მშრალი და დაწვრილმანებულია. ჯ ო ვ ა ნ ი (დაახლ. 1430 — 29. XI. 1516), ჯაკოპოს შვილი. პირველ პერიოდში განიცადა მანტენიას („ქრისტეს დატირება", დაახლ. 1470, ბრერას პინაკოთეკა, მილანი), ხოლო 70-იან წლებში *პიერო დელა ფრანჩესკასა* და *ანტონელო და მესინას* გავლენა. მან ადრევე დაძლია თხრობითი მანერა. მხატვარი დიდი ოსტატობით გადმოგვცემს ადამიანის შინაგან სულიერ სამყაროს. კოლორიტი ემოციურია, ნახატი რიტმული, პერსპექტივა ჰაეროვანი („მადონა ბერძნული წარწერით", 1470-იანი წწ., ბრერა, მილანი). ყველაზე ნაყოფიერი პერიოდი მხატვრის შემოქმედებაში იწყება 1580-იანი წლებიდან („ფერისცვალება", 1480—85, კაპოდიმონტეს მუზეუმი და გალერეა, მილანი; „ქრისტეს დატირება", 1480, ბრერა, მილანი და სხვ.). იგი საინტერესო პორტრეტების ავტორიცაა („მამაკაცის პორტრეტი", დაახლ. 1490, ხელოვნ. ეროვნ. გალერეა, ვაშინგტონი, „გრძელთმიანი მამაკაცის პორტრეტი", 1490-იანი წწ., ლუვრი; ლ. ლორედანოს პორტრეტი, დაახლ. 1502, ლონდონის ეროვნ. გალერეა). მისმა მშვიდმა, მონუმენტურმა და დახვეწილმა ხელოვნებამ დიდი გავლენა მოახდინა აღორძინების ეპოქის ხელოვნ. განვითარებაზე. ჯოვანი ბ-ის შემოქმედებითი მიღწევები განავითარეს მისმა მოწაფეებმა *ჯორჯონემ* და *ტიციანმა*.

*ლიტ.*: Гращенков В. Н., Портреты Джованни Беллини, კრ.: От эпохи Возрождения к двадцатому веку, М., 1963.

**ბელინი** (Bellini) ვინჩენცო [3. XI. 1801, კატანია, სიცილია, — 23. IX. 1835, პიუტო, პარიზის მახლობლად), იტალ. კომპოზიტორი, მამამისი დირიჟორი იყო, პაპა — ორგანისტი და კომპოზიტორი. ბ. სწავლობდა ნეაპოლის კონსერვატორიაში. დაწერა 11 ოპერა, მათგან განსაკუთრებული წარმატება ხვდა ოპერებს: „კაპულეტები და მონტეგები" (1830, თეატრი „ფენიჩე", ვენეცია), „სომნამბულა" (1831, თეატრი „კარკანო", მილანი), „პურიტანები" (1835, პარიზის იტალ. თეატრი). ბ-ს ყველაზე მნიშვნელოვანი ნაწარმოებია ოპერა „ნორმა" (1831, „ლა სკალას" თეატრი, მილანი). ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობის პირობებში ბ-ს ოპერები აქტუალურ პოლიტ. შინაარსს ატარებდა, იტალ. მაყურებელი მათ დადგმას პატრ. დემონსტრაციებით ეხმაურებოდა. ბ. *ბელკანტოს* უდიდესი ოსტატი, ამ სტილის იტალ. ოპერის ერთ-ერთი კლასიკოსია. მისი მუსიკის საფუძველს წარმოადგენს მოქნილი, პლასტ. მელოდიკა, ბ-ს ნაწარმოებებზე სრულყოფენ თავის ხელოვნებას გამოჩენილი იტალ. მომღერლები.

**ბელინსჰაუზენი** ფადეი ფადეის ძე [9 (20). IX. 1778, კ. ეზელი, ამჟამად კ. სარემა, ესტ. სსრ, — 13 (25). I. 1852, კრონშტადტი], რუსი ზღვაოსანი, ადმირალი. 1803—06 მონაწილეობდა გემ „ნადეჟდით" დედამიწის გარშემო ჩატარებულ პირველ რუს. მოგზაურობაში (ექსპედიციის მეთაური ი. *კრუზენშტერნი*). 1819—21 ხელმძღვანელობდა კარჭაპებით „ვოსტოკით" (მეთაური ბ.) და „მირნით" (მეთაური მ. *ლაზარევი*) დედამიწის გარშემო მოგზაურობას, რ-ის მიზანი იყო უცნობი მიწების აღმოჩენა ანტარქტიკაში. 1819 მათ აღმოაჩინეს ატლანტის ოკ. ანტარქტ. ნაწილის რამდენიმე კუნძული, 1820 წ. 16 (28) იანვ. — ანტარქტიდა. რამდენჯერმე მიუახლოვდნენ მის ყინულოვან ნაპირებს და დაასკვნეს, რომ ეს იყო „ყინულოვანი კონტინენტი". 1821 აღმოაჩინეს კუნძული, რ-საც პეტრე I-ის სახელი უწოდეს, და ნაპირი, რ-საც ალექსანდრე I-ის მიწა დაერქვა. ექსპედიციამ აღმოაჩინა აგრეთვე მრავალი კუნძული წყნარი ოკ. ტროპ. ნაწილში. 1821 წ. 24 ივლ. (5 აგვ.), 751-დღიანი მოგზაურობის შემდეგ, გემები კრონშტადტში დაბრუნდნენ. 1828—29 ბ. მონაწილეობდა რუსეთ-ოსმალეთის ომში. 1839-იდან იყო კრონშტადტის სამხ. გუბერნატორი.

ბ-ის სახელს ატარებს ზღვა და ქვაბული წყნარ ოკეანეში, კონცხი სამხრ. სახალინზე, კუნძული ტუამოტუს არქიპელაგში და შელფური მყინვარი ანტარქტიდაში. ბ-მა თავისი მოგზაურობა აღწერა წიგნში: «ორი გამოკვლევა სამხრეთ ყინულოვან ოკეანეში და დედამიწის ირგვლივ მოგზაურობა 1819—21 განმავლობაში კარჭაპებით „ვოსტოკ" და „მირნი..."» (1931; მე-3 გამოც. 1960).

*ლიტ.*: Болотников Н. Я.,

ფ. ბელინსჰაუზენისა და მ. ლაზარევის მოგზაურობა 1819—1821 წწ



Фаддей Фаддеевич Беллинсгаузен и Михаил Петрович Лазарев, წგ.: Русские мореплаватели, М., 1953.

**ბელინსგაუზენის ზღვა,** წყნარი ოკეანის ვანაპირა ზღვა ანტარქტიდის ნაპირებთან, ანტარქტიკისა და ტერსტონის ნ.-კ-ებს შორის. სიღრმე ზღვის ღია ნაწილში 410-იდან 4470 *მ*-მდე. ნაპირები მთაგორიანია და შელფური მყინვარებითაა შემოფარგლული. დიდი კ-ებია პეტრე I-ის კუნძული და ალექსანდრე I-ის მიწა. წყლის ტემპ-რა ზრდ. ნაწილში დაახლ. 0°C, სამხრ-ში — 1°C. მარილიანობა ზაფხულში დაახლ. 33,5°/₀₀. ზღვის დინებები აჩენენ წყლის ბრუნვას საათის ისრის მიმართულებით. მთელი წლის მანძილზე ზედაპირის დიდი ნაწილი უკავია მცურავ ყინულებსა და აისბერგებს, რ-ებიც ზამთარ-გაზაფხულის თვეებში მთლიანად ფარავენ ზღვის ზედაპირს. ბ. ზ. აღმოაჩინა ფ. *ბელინსგაუზენის* და მ. *ლაზარევის* ექსპედიციამ 1821.

**ბელინსგაუზენის ქვაბული,** ფსკერის დადაბლება წყნარი ოკეანის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ანტარქტიდის, სამხრ. ამერიკის, კონტინენტურ ფერდობსა და სამხრ. წყნაროკეანურ, აღმ. წყნაროკეანურ და დას. ჩილეს ამაღლებებს შორის. გადაჭიმულია აღმოსავლეთიდან დასავლეთისაკენ დაახლ. 8000 *კმ*-ზე. მაქს. სიღრმე 5290 *მ*. გრუნტი — წითელი თიხები და დიატომური ლამი. სახელი ეწოდა ფ. *ბელინსგაუზენის* პატივსაცემად.

**ბელინსკაია** თამარ ალექსანდრეს ასული (დ. 2. IX. 1918, თბილისი), საბჭ. ენათმეცნიერ-რუსისტი, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1966-იდან), თსუ-ის რუსული ენის კათედრის პროფესორი (1968), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1976). 1940 დაამთავრა თსუ, 1941-იდან სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას ეწევა იქვე. მუშაობს ფონოლოგიის, რუს. ენის ფონეტიკისა და მართლწერის, რუს. ენის სწავლების მეთოდიკის საკითხებზე. მისი მთავარი ნაშრომია „მონაცვლეობა თანამედროვე რუსულ სალიტერატურო ენაში. ფონოლოგიური ანალიზის ცდა" (რუს. ენაზე, 1964). ბ. ეწევა აგრეთვე მთარგმნელობით მუშაობას; რუს. ენაზე თარგმნა ნ. ბარათაშვილის პოემა და ლექსები.

**ბელინსკი** ბესარიონ გრიგოლის ძე [30. V (11. VI). 1811, სვეაბორგი, — 26. V (7. VI). 1848, პეტერბურგი], რუსი ლიტ. კრიტიკოსი, ფილოსოფოსი, პუბლიცისტი. დაიბადა ექიმის ოჯახში. სწავლობდა ჯერ ჩემბარის (ახლანდ. ქ. ბელინსკი) სამაზრო სასწავლებელში, შემდეგ პენზის გიმნაზიაში. 1829 შევიდა მოსკ. უნ-ტის სიტყვიერების განყოფილებაზე. სტუდენტობისას დაწერა და სტუდენტთა ლიტ. წრეში კითხულობდა ბატონყმობის წინააღმდეგ მიმართულ დრამას „დიმიტრი კალინინი", რისთვისაც 1832 უნ-ტიდან გარიცხეს. 1833-იდან სისტემატურად თანამშრომლობდა ნ. ნადეჟდინის ჟურნ. „ტელესკოპში". მის ლიტ. დამატებაში გაზ. „მოლვაში" 1834 გამოქვეყნდა ბ-ს პირველი დიდი სტატია „ლიტერატურული ოცნებანი", რ-მაც საზ-ბის ინტერესი გამოიწვია და ავტორს ნიჭიერი კრიტიკოსის სახელი მოუპოვა. „ტელესკოპის" აკრძალვის შემდეგ (1836) ბ. ერთხანს (1838—39) რედაქტორობდა გაზ. „მოსკოვსკი ნაბლიუდატელს". 1839 ბოლოს პეტერბურგში გადასახლდა, სადაც ა. კრაევსკიმ მიიწვია ჟურნ. „ოტეჩესტვენნიე ზაპისკის" ლიტ.-კრიტ. განყ-ბის გამგედ. ბ-ს წყალობით „ოტეჩესტვენნიე ზაპისკი" ეპოქის ყველაზე პოპულარულ ჟურნალად იქცა. 1846 ბ. გადავიდა ჟურნ. „სოვრემენნიკში", რ-საც იმ დროს ნ. ნეკრასოვი და ი. პანაევი ჩაუდგნენ სათავეში. ორმოციანი წლებიდან ბ. გავლენება რუს. ლიტ-რის იდეურ ხელმძღვანელად. მეთაურობდა ყველაზე მოწინავე და ნიჭიერ მწერალთა წრეს. მან პირველმა შენიშნა დამწყები მწერლების — ნეკრასოვის, გონჩაროვის, დოსტოევსკისა და სხვ. ნიჭი და მფარველობდა მათ. იგი იყო ორგანიზატორი და სულისჩამდგმელი „ნატურალური სკოლისა", რ-შიც გაერთიანდნენ დემოკრ. განწყობილი რეალისტი ლიტერატორები.

ბ-მ რთული იდეურ-შემოქმედებითი გზა განვლო. 30-იან წლებში გერმ. იდეალ. ფილოსოფიის, განსაკუთრებით ჰეგელის, გავლენას განიცდიდა. პოლიტიკასა და ლიტ-რაში კი იგი განმანათლებელი იყო. ორმოციან წლებში ბ. უკვე მატერიალისტი, სოციალისტი, პირველი რუსი რევოლუციონერ-დემოკრატი, რეალისტური ესთეტ. და რეალისტური კრიტ. ფუძემდებელია რუსეთში. ბ-ს მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაში დიდი როლი ითამაშა რუსეთში გლეხთა მოძრაობის გაძლიერებამ, რევ. განწყობილების ზრდამ, მამხილებელმა ლიტ-რამ (განსაკუთრებით ლერმონტოვის პოეზიამ და გოგოლის კრიტ. რეალიზმმა). ბ. გაეცნო აგრეთვე ფოიერბახის მატერიალ. ფილოსოფიას, მარქსისა და ენგელსის ზოგიერთ ადრეულ ნაშრომს. ბ. სასტიკად აკრიტიკებდა საკუთარ შეცდომებს, ჰეგელის იდეალიზმს, თუმცა იზიარებდა მის პროგრ. დიალექტ. მეთოდს. იგი მიუახლოვდა დიალექტ. მატერიალიზმს, მაგრამ ისტ. მატერიალიზმამდე ვერ ამაღლდა. თვლიდა, რომ ბუნებისა და საზოგადოების განვითარებას საფუძვლად უძევს გარკვეული კანონზომიერება, რომ ადამიანთა ცხოვრების პროგრესს მატერ. ფაქტორები განსაზღვრავენ. ბ. იცავდა გლეხობის ინტერესებს, სასტიკად ილაშქრებდა ბატონყმობისა და თვითმპყრობელობის წინააღმდეგ. არც ბურჟ. მმართველობა მიაჩნდა მისაღებად. თუმცა, მისი აზრით, რუსეთი ვერ ასცდებოდა კაპიტალ. განვითარების გზას, მაგრამ კაცობრიობა არ შეჩერდებოდა არც ბურჟ. ეტაპზე, მის ნაცვლად დამყარდებოდა სოციალიზმი. ბ. იყო მტკიცე სოციალისტი. მაგრამ მისი სოციალიზმი უტოპიური ხასიათისა იყო. მან ვერ განჭვრიტა კლასთა ბრძოლის როლი, პროლეტარიატის ისტ. მისია, რადგან მაშინდელ ბატონყმურ ჩამორჩენილ რუსეთში მუშათა კლასი თითქმის არ არსებობდა, ხოლო მარქსისტულ მოძღვრებას ბ. არ იცნობდა. ბ-მ მრავალრიცხოვან შრომებში გააშუქა რუს. ისტ. თითქმის ყველა მნიშვნელოვანი ეტაპი. რუს. სახელმწიფოს განვითარებაში იგი ხედავდა გარკვეულ კანონზომიერებას, ძვ. საზ. წყობილების ახლით, უფრო პროგრესულით შეცვლის აუცილებლობას.

ბ-მ რუსეთში პირველმა ჩამოაყალიბა ჭეშმარიტად მეცნ. ესთეტიკა, განსაზღვრა ხელოვნ. საზ. როლი. მისი აზრით, ხელოვანი, მწერალი მართლად, რეალისტურად უნდა ასახავდეს ცხოვრების ტიპობრივ მოვლენებს და, ამავე დროს, თავის სუბიექტურ დამოკიდებულებას ამჟღავნებდეს ასახული მოვლენისადმი. მოწინავე საზ. ტენდენცია მხატვრული ნაწარმოების ღირსებას ამაღლებს და არ აქვეითებს, — მიუთითებდა იგი. ბ-ს რეალისტური ესთეტიკისა და ხალხურობის პრინციპები ჩამოყალიბებულია მის შრომებში: „ხელოვნების იდეა" (1841), „პოეზიის დაყოფა გვარებად და სახეებად" (1841), „სიტყვა კრიტიკის შესახებ" (1842) და სხვ. ბ. იბრძოდა რეალისტური, პროგრ. მწერლობის დასამკვიდრებლად. პუშკინისადმი მიძღვნილ მის 11 სტატიაში (1843—1846) მიმოხილულია რუს. ლიტ-რა ლომონოსოვიდან პუშკინამდე. ბ. ღრმად და ყოველმხრივ აანალიზებს პუშკინის შემოქმედებას, უწოდებს მას „თავისი დროის ნამდვილ ამსახველს", „სინამდვილის პოეტს", დიდ რეალისტსა და ჰუმანისტს, მხატვრული სიტყვის უბადლო ოსტატს. მ. ლერმონტოვის ლექსებისა და „ჩვენი დროის გმირის" შესახებ დაწერილ სტატიებში (1840—1844) ბ-მ სწორად განსაზღვრა პოეტის შემოქმედების მთავარი პათოსი — „საზიზღარი სინამდვილის უარყოფა", შეურიგებელი პროტესტი და ამავე დროს „მგზნებარე რწმენა, ცხოვრების წყურვილი". ჯერ კიდევ 1835 ბ-მ სამართლიანად მიუთითა ახალგაზრდა ნ. გოგოლის ნიჭის თავისებურებაზე — ცხოვრების პროზიდან პოეზიამდე ამაღლების გენიალურ უნარზე („რუსულ მოთხრობასა და გოგოლის მოთხრობებზე"). ორმოციან წლებში კი იგი აღიარა ახალი, კრიტ.-რეალისტური და დემოკრ. ლიტ. მიმართულების მეთაურად (სტ. „მკვდარ სულებზე", 1842, და სხვ.) და „ნატურალური სკოლის მამა" უწოდა. ბ-ს სიტყვით, გოგოლის შემოქმედება „წმინდა რუსული შემოქმედებაა, ეროვნული, ხალხის ცხოვრების გულიდან ამოგლეჯილი". მაგრამ როცა 1847 გოგოლმა გამოაქვეყნა რეაქციული წიგნი „მეგობრებთან მიმოწერის რჩეული ადგილები", ბ-მ იგი მკაცრად გააკრიტიკა („წერილი გოგოლს", 1847). ეს წერილი ვ. ი. ლენინმა 1914 აღიარა ერთ-ერთ საუკეთესო ნაწარმოებად, რ-შიც აისახა მრავალმილიონიანი გლეხობის პროტესტი ბატონყმობის წინააღმდეგ.


ფ. ბელინსგაუზენი.

ბ-მ პირველმა აღნიშნა საქართველოს, კავკასიის როლი და მნიშვნელობა რუს. მწერლობისათვის; „საოცარია, — წერდა იგი, — კავკასიას თითქოს წილად ხვდა ყოფილიყო ჩვენი პოეტური ტალანტების აკვანი, მათი მუზების შთამაგონებელი და გამომწრთობელი, მათი პოეტური სამშობლო" (რჩეული თხზ., ტ. 1, თბ., 1952, გვ. 351). ბ-მ ბრწყინვალედ გაარჩია პუშკინის, ლერმონტოვისა და სხვა რუს მწერალთა კავკასიისადმი მიძღვნილი ნაწარმოებები.

ბ. საყოველთაოდ აღიარებული ავტორიტეტითა და პოპულარობით სარგებლობდა მთელ რუს. იმპერიაში. მოწინავე მწერლობას იგი მიაჩნდა თავის მასწავლებლად, მზრუნველ მეგობრად, უაღრესად პრინციპულ და ნიჭიერ კრიტიკოსად. მან უდიდესი როლი შეასრულა რუს. ლიტ-რისა და საზ. აზროვნების განვითარებაში. მისი შესანიშნავი ტრადიციები განაგრძეს ჩერნიშევსკიმ, დობროლიუბოვმა და სხვ. ბ-ს სტატიებზე აღიზარდნენ არა მარტო რუს მწერალთა, კრიტიკოსთა და მკითხველთა თაობები, არამედ სხვა ეროვნებათა მოწინავე მოღვაწეებიც. ი. ჭავჭავაძე, ა. წერეთელი, ნ. ნიკოლაძე და სხვა „თერგდალეულები", აგრეთვე შემდგომ თაობათა ქართვ. მოღვაწენი ბ-ს დიდ გავლენას განიცდიდნენ და მის გენიალურ ნააზრევს შემოქმედებითად იყენებდნენ მშობლიური კულტ. პროგრესისათვის.


ბ. ბელინსკი.

*თხზ.*: Полн. собр. соч. в 13 томах, М.—Л., 1953—59; რჩ. თხზ., ტ. 1—2, თბ., 1952—57; რჩ. ფილოსოფიური თხზულებანი, თბ., 1948.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ლიტერატურის შესახებ. წერილებისა და ნაწყვეტების კრებული, თბ., 1945; ბ ი წ ა ძ ე შ., ბელინსკის ეთიკური შეხედულებანი, თბ., 1962; შ ა დ უ რ ი ვ., ბესარიონ ბელინსკი, თბ., 1948.

*ვ. შადური, შ. ნემსაძე.*

**ბელინსკი** (1948-მდე ჩ ე მ ბ ა რ ი), ქალაქი რსფსრ პენზის ოლქში, მდ. პატარა ჩემბარის (დონის აუზი) ნაპირზე, ბელინსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ბელინსკაიადან (პენზა—რიაჟსკის ხაზზე) 55 *კმ*. 6,8 ათ. მცხ. (1970), ერბოკარაქის, ქერელის, აგურის ქ-ნები. პედ. სასწავლებელი. ქალაქია 1784-იდან. სახელი ეწოდა ბ. *ბელინსკის* პატივსაცემად (აქ გაატარა მან ბავშვობის წლები). ბელინსკის მუზეუმი. ბ-ს მახლობლად, სოფ. ლერმონტოვოში (ყოფ. ტარხანი), მ. *ლერმონტოვის* სახლ-მუზეუმი და საფლავი.

**ბელიო** (Bello) ანდრეს (20. XI. 1781. კარაკასი, — 15. X. 1865, სანტიაგო), ვენესუელელი პოეტი, სწავლული და პოლიტ. მოღვაწე. აქტ. მონაწილეობას იღებდა ჩილეს უნ-ტის დაარსებაში, რ-ის პირველი რექტორიც გახდა (1843). ბ. იღვწო-

და ესპანურენოვანი ამერ. კულტურისა და მწერლობის თვითმყოფადობისათვის. მის მრავალმხრივ და მრავალრიცხოვან შრომათაგან აღსანიშნავია „კასტილიური ენის გრამატიკა" (1832) და „ლიტერატურის ისტორია" (1850); წერდა ნეოკლასიკური სტილის ლექსებს. ბ-ს „სრული ნაშრომების" 15 ტომი გამოქვეყნდა 1881—93, ჩილეში.


ა. პ. ბელობოროდოვი.

**ბელიოვი,** ქალაქი რსფსრ ტულის ოლქში, მდ. ოკის მარცხ. ამაღლებულ ნაპირზე. ბელიოვის რ-ნის ცენტრი. ნავმისადგომი, რკინიგზის სადგ. სმოლენსკ—გორბაჩოვის ხაზზე. 17 ათ. მცხ. (1974). სას.-სამ. ნედლეულის გადასამუშ. ქ-ნები, აგურის ქ-ნა, სამკერვალო ფ-კა. კოოპ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. სახალხო თეატრი. ბ-ის მახლობლად, სოფ. მიშენსკში დაიბადა პოეტი ვ. *ჟუკოვსკი*. ბ. მატიანეში პირველად მოხსენიებულია 1147.

**ბელიოვის სამთავრო,** ფეოდ. სამფლობელო მდ. ოკის ზემოწელზე. შეიქმნა XIV ს. ბოლოს, ნოვოსილის სამთავროს გაყოფის შედეგად. 1407 დაიპყრო ლიტვ. დიდმა მთავარმა ვიტაუტასმა, 1490-იდან კი *ივანე III ვასილის ძის* გამგებლობაში გადავიდა. 1494 მოსკ. და ლიტვ. დიდ სამთავროთა შორის დადებული ხელშეკრულებით ბ. ს. რუს. სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. 1558 ბ. ს. გაუქმდა.

**ბელკანტო** (იტალ. bel canto, სიტყვასიტყვით—მშვენიერი სიმღერა), XVII ს. შუა წლებში იტალიაში ჩამოყალიბებული ვოკალურ-საშემსრულებლო სტილი. ბ. წარმოადგენს იტალ. ვოკალური სკოლის საფუძველს. ბ-თვის დამახასიათებელია ვოკალიზაციის სილამაზე და პლასტიკურობა, უაღრესი სიმსუბუქე და მოქნილობა, ბგერიდან ბგერაზე გადასვლის სინარნარე (იხ. *ლეგატო*). ეს სპეციფ. ნიშნები დამახასიათებელია იტალ. ვოკალური სკოლისათვის მისი განვითარების ყველა ეტაპზე, დაკავშირებულია ბგერით კოლორიტსა და იტალ. ენის სტრუქტურულ თავისებურებასთან, ხალხ. სასიმღერო ტრადიციებთან. ბ. ინარჩუნებს თავის მხატვრულ-ესთეტ. საფუძვლებს და ამავე დროს ახ. საშემსრულებლო ხერხებითაც მდიდრდება. მისი განვითარების ეტაპებია: იტალ. ოპერის ჩასახვა, კ. მონტევერდის შემოქმედება, „ნეაპოლური სკოლის" აყვავება(ა. სკარლატი), ვ. ბელინისა და გ. დონიცეტის შემოქმედებითი მოღვაწეობის პერიოდი (ე. წ. კლასიკური ბ.), ჯ. ვერდის შემოქმედება, ვერისტული სკოლა. ზოგჯერ ბ. გულისხმობს იტალ. ვოკალურ კულტურას მთლიანად.


ბელოვეჟის ტევრი: ზემოთ —ირმები; ქვემოთ—დომბები.

**ბელმანი** (Bellman) კარლ მიკაელ (4. II. 1740, სტოკჰოლმი, — 11. II. 1795, იქვე), შვედი პოეტი. წერდა პოლიტ. სატირებს, დიდაქტ. პოემებს. განსაკუთრებით აღსანიშნავია მისი სიმღერები (კრებულები „ფრედმანის ეპისტოლენი", 1790; „ფრედმანის სიმღერები", 1791), რ-ებსაც თვითონვე საჯაროდ ასრულებდა. თანამედროვენი „შვედ ანაკრეონტს" უწოდებდნენ. 1791 მიენიჭა შვეციის აკადემიის პრემია.



**ბელ-მაჟანდის კანონი** ანატომიასა და ფიზიოლოგიაში, ზურგის ტვინის ნერვულ ფესვებში მამოძრავებელი და მგრძნობიარე ნერვული ბოჭკოების განლაგების ძირითადი კანონზომიერება. ჩამოაყალიბა ფრანგმა ფიზიოლოგმა ფ. მაჟანდიმ (1822), რ-მაც ამ კანონს თავის გამოკვლევებთან ერთად საფუძვლად დაუდო ინგლ. ანატომისა და ფიზიოლოგის ჩ. *ბელის* დაკვირვებები (1811). ბ.-მ. კ-ის თანახმად, ზურგის ტვინიდან წინა ანუ ვენტრალური ფესვებით გამოდიან ეფერენტული (მამოძრავებელი) ნერვული ბოჭკოები, ხოლო ზურგის ტვინის უკანა ანუ დორსალური ფესვებით ზურგის ტვინში შედიან აფერენტული (მგრძნობიარე) ბოჭკოები. ბ.-მ. კ. დადგენილი იყო ზურგის ტვინის ფესვების იმ ბოჭკოებისათვის, რ-ებიც ჩონჩხის კუნთების ნერვებს ქმნიან. მოგვიანებით გამოირკვა, რომ წინა ანუ ვენტრალური ფესვებით გამოდიან აგრეთვე გლუვი კუნთების, სისხლძარღვებისა და ჯირკვლების მაინერვირებელი ნერვული ბოჭკოები.

**ბელობოროდოვი** ათანასე პავლანტის ძე [დ. 18 (31). I. 1903, სოფ. აკინინო, ახლანდ. ირკუტსკის ოლქი], არმიის გენერალი (1963). ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (22. VII. 1944 და 19. IV. 1945). სკკპ წევრი 1926-იდან. 1919—20 პარტიზ. რაზმში იბრძოდა. 1923-იდან საბჭ. არმიაშია. 1926 დაამთავრა ქვეითთა სკოლა, 1929 სამხ. პოლიტ. კურსები, 1936 ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია. დიდი სამამულო ომის დროს, 1941 ოქტომბრიდან მეთაურობდა 78-ე მსროლელ დივიზიას, რ-მაც თავი ისახელა მოსკ. ბრძოლაში. 1944 მაისიდან სარდლობდა 43-ე არმიას, მონაწილეობა მიიღო ბელორ. ოპერაციაში, ლიტვ. განთავისუფლებაში და აღმ. პრუსიის ოპერაციაში. იმპერიალ. იაპონიასთან ომის დროს (1945 აგვ.) მეთაურობდა I წითელდროშოვან არმიას. ომის შემდეგ იყო „ვისტრელის" კურსების უფროსი, 1955-იდან—ვორონეჟის სამხ. ოლქის ჯარების სარდალი, 1963-იდან — მოსკ. სამხ. ოლქის ჯარების სარდალი. 1968-იდან თავდაცვის სამინისტროში საპასუხისმგებლო თანამდებობებზე. სსრკ III და VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბელობოროდოვი** ალექსანდრე გიორგის ძე [14 (26). X. 1891 — 9. II. 1938], საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1907-იდან. პარტ. მუშაობას ეწეოდა ურალზე. 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო ლისვის საბჭოს და რსდმპ (ბ) კომიტეტის, აპრილიდან — პარტიის ურალის საოლქო კომიტეტის წევრი. რსდმპ (ბ) VII (აპრილის) კონფერენციისა და VI ყრილობის დელეგატი. 1917 ოქტომბრიდან — პარტიის პერმის საოკრუგო კომიტეტის წევრი. 1917-იდან — ურალის საოლქო საბჭოს აღმასკომის წევრი, ხოლო 1918 იანვრიდან — თავ-რე. 1918 ივლ. ხელი მოაწერა საბჭოს გადაწყვეტილებას მეფე ნიკოლოზ II-ისა და მისი ოჯახის წევრების დახვრეტის შესახებ. 1919 აპრ. იყო თავდაცვის საბჭოს რწმუნებული დონზე, 1919 ივლისიდან — რესპ. სამხ. რევ. საბჭოს პოლიტსამმართველოს უფროსის მოადგილე; IX არმიის სამხ. რევ. საბჭოს წევრი. 1920 აპრილიდან რკპ (ბ) ცკ-ის კავკ. ბიუროს წევრი, ხოლო 13 ივნისიდან რკპ (ბ) ცკ-ის კავკ. ბიუროს არმავირის სამეულის თავ-რე, ხელმძღვანელობდა კავკ. ადგილ. პარტ. ორგანიზაციების სახ. მეურნეობის აღდგენისათვის ბრძოლაში. პარტიის VIII ყრილობაზე აირჩიეს ცკ-ის წევრად, IX-ზე — წევრობის კანდიდატად. 1921—23 იყო რსფსრ შინაგან საქმეთა სახ. კომისრის მოადგილე, 1923—27 — სახ. კომისარი. 1920-იან წლებში დროებით მიემხრო ტროცკისტულ ოპოზიციას, შემდეგ განუდგა მას და 1930-იდან მუშაობდა სსრკ-ის დამზადების კომიტეტის სისტემაში. ა. *ირემაძე*.

**ბელობროდის კულტურა,** X—XII სს. არქეოლ. კულტურა, გავრცელებული ახლანდ. უნგრ., ჩეხოსლ., ჩრდ. იუგოსლ. და დას. რუმინ. ტერიტორიაზე. XX ს. 20-იან წლებში პირველად შეისწავლეს ხორვატიის ქ. ბელობრროდის მახლობლად მდებარე სამაროვანი. ბ. კ-ის მატარებლები იყვნენ უგრო-ფინური (უნგრელები) და სლავური ტომები. ჭარბობდა სლავების გავლენა. შემოტანილი ნაკეთობანი მიუთითებს ეკონ. ურთიერთობაზე კიევის რუსეთთან, პოლონეთსა და ბიზანტიასთან.

**ბელოგორსკი** (1935-მდე ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ო ვ ს კ ი, 1935—57—კ უ ი ბ ი შ ე ვ კ ა - ვ ო ს ტ ო ჩ ნ ა ი ა), ქალაქი (1962-იდან) რსფსრ ამურის ოლქში, ზეა-ბურეის ვაკეზე, მდ. ტომზე (ზეის შენაკადი). სარკინიგზო კვანძი (ბ-იდან — ხაზი ბლაგოვეშჩენსკისაკენ; 108 *კმ*). 62 ათ მცხ. (1974; 1939 წ.—34 ათ., 1959 წ.—49 ათ., 1970 წ. — 57 ათ.). სოფ. მეურნ. ნედლეულის გადამუშავების ცენტრი (ხორცკომბინატი, წისქვილკომბინატი, ბოსტნეულის საკონსერვო ქ-ნა, საკონდიტრო და მაკარონის ფ-კები). ქ-ნები: „ამურსელმაში" და სალტეების სარემონტო. ეკონ. ტექნიკუმი. ბ. დაარსდა 1860.

**ბელოგრუდოვის კულტურა,** გვიანდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. XI—VIII სს.) კულტურა, გავრცელებული უკრაინაში, დნეპრის დას.-ით, ტყესტეპის ზონაში. ბ. კ-ის დამახასიათებელი ძეგლებია ნაცარგორები, რ-თაც ზოგი არქეოლოგი საკულტო ადგილებად მიიჩნევს,ზოგი კი — ნასახლარებად. ბ. კ-ის ნასოფლარები, ჩვეულებრივ განლაგებულია მდინარეთა ჭალებში. სახლები ნახევრად მიწურია. იარაღი მზადდებოდა უპირატესად ქვისა და ძვლისაგან, თუმცა გვხვდება ბრინჯაოს ნაწარმიც, უმეტესად, სამკაული. ბ. კ-ის ტომები მისდევდნენ მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას. ზოგი მკვლევარი ამ ტომებს სლავების წინაპრებად მიიჩნევს, ზოგი — თრაკიელებად.

**ბელოვეჟის ტევრი,** ტყის დიდი მასივი. მდებარეობს სსრკ-სა და პოლ. საზღვარზე. საერთო ფართობი 1250 *კმ*$^2$-მდეა; აქედან სსრკ-ში, ბრესტისა და გროდნოს (ბსსრ) ოლქებში, — 740 *კმ*$^2$. ბ. ტ-ის რელიეფი გორაკებიანი ვაკეა. ბ. ტ-ში ქვიშნარი და თიხნარი ჭაობიან-ეწერი, ჭაობის ტორფიანი და კორდიან-ეწერი ნიადაგებია. მცენარეულ საფარში ჭარბობს ფიჭვნარი (50%-ზე მეტი), დაჭაობებულ სივრცეებზე ალაგ-ალაგ ფიჭვნარ-ნაძვნარის, ნაძვნარის, მურყნარის, ვერხვნარის, მუხნარ-რცხილნარის მასივებია. მცენარეული საფარის მრავალფეროვნების გამო ბ. ტ-ში ბინადრობს ძუძუმწოვრების 50 და ფრინველების 200-ზე მეტი სახეობა: დომბა, კეთილშობილი ირემი, შველი, გარეული ღორი, კურდღელი, თახვი, ციყვი, ქრცვინი, ტყის კვერნა, ყარყუმი, დედოფალა, მაჩვი, წავი, ფოცხვერი, მელა და სხვ.; სოლო, ჭრუნი, მცირე და მყივანა არწივი, ქონდარა არწივი და დიდი სხვა მტაცებელი ფრინველები, ტყის ქათამი და შავი ყარყატი. აღმ. ნაწილში, სსრკ-ის ტერიტორიაზე, მოწყობილია 85 ათ. ჰა ფართობის ნაკრძალ-სამონადირეო მეურნეობა. დას. ნაწილში, პოლ. ტერიტორიაზე, 5071 ჰა ფართობის ეროვნ. პარკია (ნაკრძალი), აქედან 4700 ჰა რეზერვატია — აბსოლუტურად დაცული ტერიტორია. II მსოფლიო ომის პერიოდში ბ. ტ-ის ტყეები და ცხოველთა სამყარო ძლიერ დაზარალდა. სსრკ-ის სასაზღვრო ხელშეკრულებას თა-



















*სჭ. ბაბილონურ-ასურული კულტურა.* **1.** ლომებზე ნადირობა. **2.** ველური ხარი. ქალღმერთ იშთარის ჭიშკრის მორთულობის ფრაგმენტი. ბაბილონი. ძვ. წ. VI ს. სახელმწიფო მუზეუმი. ბერლინი. **3.** ცხენის თავი. **4.** ძუ ლომი სამეფო ბაღში. **5.** დაჭრილი ლომი. (1, 3, 4, 5 — ასურბანიპალის სასახლის რელიეფის ფრაგმენტები. ნინევია. ძვ. წ. 669—დაახლ. 635). **6.** მეფე ურ-ნამუს სტელა. ღვთაება ხელისუფლების ნიშნებს გადასცემს მეფეს. ური. ფრაგმენტი ძვ. წ. XXII ს. დასასრული — XXI ს. ლასაწყისი. უნივერსიტეტის მუზეუმი. ფილადელფია. **7.** ფანტასტიკური ცხოველი. ქალღმერთ იშთარის ჭიშკრის მორთულობის ფრაგმენტი. ბაბილონი. ძვ. წ. VI ს. სახელმწიფო მუზეუმი ბერლინი. **8.** ქალღმერთის თავი. მარმარილო. ურუქი. ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყისი. ერაყის მუზეუმი. ბაღდადი. **9.** წარჩინებულ ებიხ-ილის სტატუა. მარი. ძვ. წ. III ათასწლ. შუა წლები. ლუვრი. პარიზი. **10.** ე. წ. ურის შტანდარტი. ნიჟარისა და ლილაქვის მოზაიკა. ფრაგმენტი. დაახლ. ძვ. წ. 2600. **11.** ხარის თავი. არფის რეზონატორის დეტალი მეფის აკლდამიდან. ოქრო, ლილაქვა. ური. დაახლ. ძვ. წ. 2600. ერაყის მუზეუმი. ბაღდადი. **12.** სალმანასარ III-ის „შავი ობელისკის" დეტალი—„უცხოელები ხარკს იხდიან". ძვ. წ. 859—825. ნიმრუდი. (1, 3, 4, 5, 10 და 12—ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი).























*სტ. ბათუმი.* **1.** ზღვისპირა პარკი. **2.** ვ. ი. ლენინის მოედანი. **3.** ვ. ი. ლენინის სახ. პიონერთა და მოსწავლეთა პარკი. **4.** საზღვაო ვაგზალი. **5.** ზღვისპირა პარკის შესასვლელი **6.** ი. ჭავჭავაძის სახ. სახელმწიფო დრამატული თეატრი. არქიტ ლ. ტეპლიცკი. 1952. **7.** დიდ სამამულო ომში დაღუპულთა დიდების ობელისკი სანაპიროზე. **8.** სასტუმრო „ინტურისტი". არქიტ. ა. შჩუსევი. 1939. **9.** ი.სტალინის პროსპექტი. **10.** ბათუმის ნავთობგადასამუშავებელი ქარხანა. **11.** ბათუმის გემთმშენებელი ქარხანა. წყალქვეშაფრთიანი კატარღების საამწყობო საამქრო. **12.** პორტი. ნავთობჩასასხმელი ნავმისადგომი.





















სტ. ბალეტი. სცენები ბალეტებიდან: **1** — ა. ხაჩატურიანი. „სპარტაკი". ბალეტმ. ი. გრიგოროვიჩი. დიდი თეატრი. მოსკოვი. 1968; **2** — „სიყვარულის ტრიუმფი". ბალეტმ. პ. ბოშანი. 1681; **3** — „ცეცხლის სვეტი". ა. შენბერგის მუსიკაზე. ბალეტმ. ე. ტიუდორი. ნიუ-იორკი. 1942; **4** — ა. სკულტე. „თავისუფლების საქტა". ბალეტმ. ე. ჩანგა. რიგის ოპერისა და ბალეტის თეატრი. 1960; **5** — მ. სკორულსკი. „ტყის სიმღერა". ბალეტმ. ს. სერგეევი. კიევის ტ. შევჩენკოს სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი. 1946; **6** — ა. ადანი. „ჟიზელი". ჟიზელის პარტიაში ა. პავლოვა; **7** — დ. თორაძე. „მშვიდობისათვის". ბალეტმ. ვ. ჭაბუკიანი. თბილისი. 1953; **8** — გ. კილაძე. „სინათლე". ბალეტმ. ვ. ჭაბუკიანი. თბილისი. 1947; **9** — ა. მაჭავარიანი. „ოტელო". ბალეტმ. ვ. ჭაბუკიანი. თბილისი. 1957; **10** — „საბალეტო ნოველები". ბალეტმ. გ. ალექსიძე. თბილისი. 1974; **11** — დ. თორაძე. „გორდა". ბალეტმ. ვ. ჭაბუკიანი. თბილისი. 1949; **12** — ა. ბალანჩივაძე. „მთების გული" („მზეჭაბუკი"). ბალეტმ. ვ. ჭაბუკიანი. თბილისი. 1936.

























სტ. ბაროკო. **1.** გვერჩინო. „წმ. პეტრონილას დაკრძალვა". 1621. კაპიტოლიუმის მუზეუმი. რომი. **2.** პ. პ. რუბენსი. „მოგვთა თაყვანისცემა" 1624. ნატიფი ხელოვნების სამეფო მუზეუმი. ანტვერპენი. **3.** კარავაჯო. „კუბოდ დება". დაახლ. 1602—04. ვატიკანის პინაკოთეკა. რომი. **4.** ჯ. ლ. ბერნინი. „აპოლონი და დაფნე". მარმარილო. 1622—25. ბორგეზეს მუზეუმი და გალერეა. რომი. **5.** გ. ფერნანდესი. „ქრისტეს დატირება". ხე. 1616. რელიგიური ქანდაკების ეროვნული მუზეუმი. ვალიადოლიდი. **6.** პ. პიუჟე. „მილონ კროტონელი". მარმარილო. 1672 — 82. ლუვრი. პარიზი. **7.** ბ. ბ. რასტრელი, ი. მიჩურინი. ანდრიას ტაძარი. 1748—67. კიევი. **8.** ბ. ნოიმანი. ეპისკოპოსის რეზიდენცია ვიურცბურგში. გფრ. 1719—53. ცენტრალური პავილიონი. **9.** ა. სპეკი, ფ. დე სანქტისი. კიბე პიაცა დი სპანიაზე რომში. 1725.









სჟ. ბეთანია. ბეთანიის ტაძარი. XII—XIII სს. ხედი.

















სტ. ბელგია. **1.** ლიეჟი. მდ. მაასისპირა უბნები. **2.** გენტი. ქალაქის ცენტრალური ნაწილი. **3.** შარლერუა. ქალაქის ხედი. **4.** ბრიუსელი. ქალაქის ცენტრალური ნაწილი (გრანდ-პლასი). **5.** ანტვერპენი. სანაპირო. **6.** არდენები. **7.** ა. ბ რ ა უ ე რ ი. „მწეველები“. დაახლ. 1636—38. მეტროპოლიტენ-მუზეუმი. ნიუ-იორკი. **8.** ალბერტის არხი. **9.** ა. ვ ა ნ დ ე ი კ ი. საოჯახო პორტრეტი. დაახლ. 1620. ერმიტაჟი. ლენინგრადი. **10.** ფ. ს ნ ა ი დ ე რ ს ი. „ნატურმორტი გედით“. XVII საუკუნე. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი. **11.** ი. ი ო რ დ ა ნ ს ი. „ნაყოფიერების ალეგორია“. დაახლ. 1625—28. ძველი ხელოვნების მუზეუმი. ბრიუსელი.























*სტ. ბელორუსიის სსრ (I).* **1.** ბორცვიან-მორენული რელიეფი ქ. მინსკის მიდამოებში. **2.** ბელოვეჟის ტევრი. დომბები. **3.** ბელორუსიის პოლესიე. **4.** მინსკი. იაკუბ კოლასის მოედანი. მარჯვნივ — ლენინის პროსპექტი. **5.** მინსკის სატრაქტორო ქარხანა. გასაგზავნად გამზადებული ტრაქტორები. **6.** ი. შ პ ი ტ ი. საცხოვრებელი მასივი ტოლბუხინის ქუჩაზე. 1966. მინსკი. **7.** გომელი. ქალაქის ცენტრი. **8.** მოგილიოვი. ლენინის მოედანი. **9.** გროდნო. მდ. ნემანისა და ქალაქის ცენტრალური ნაწილის ხედი. **10.** მინსკი. გამარჯვების მოედანი. წინა პლანზე—დიდ სამამულო ომში დაღუპულ საბჭოთა მეომრებისა და პარტიზანების ძეგლ-ობელისკი. გრანიტი. არქიტექტორები: გ. ზაბორსკი, ვ. კაროლი. 1954. **11.** ი. ლ ა ნ გ ბ ა რ დ ი. ბელორუსიის სსრ მთავრობის სახლი. 1930—33. მინსკი.











*სტ. ბელორუსიის სსრ (II)*. **1.** ვიტებსკი. ხიდი მდ. დასავლეთ დვინაზე. **2.** ვ. ვარაქსინი, ა. ვოინოვი. ბელორუსიის კპ ცკ-ის შენობა. 1940—47. მინსკი. **3.** ალსავლის კარი. XVI ს. გროდნო. **4.** ს. ფილიმონოვი, ვ. მალიშევი. სპორტის სასახლე. 1966. მინსკი. **5.** ი. პენი. „ქუჩა ვიტებსკში“ (არ შემონახულა). **6.** ვ. ცვირკო. „მარტი“. 1947. **7.** მ. სავიცკი. „სიკვდილით დასჯა“. 1969. **8.** მ. დანციგი. „ახალმოსახლენი“. 1961. **9.** გმირთა ძეგლი. მემორიალური კომპლექსი „ბრესტის გმირი ციხესიმაგრე“. 1971. მოქანდაკეები ა. კიბალნიკოვი, ა. ბემბელი და სხვ. არქიტ. ვ. კაროლი და სხვ. (3, 6, 8—ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი).
















ნახმად 1944 ბ. ტ-ის დას. ნაწილი დომბების საშენით და ქ. ბელოვეჟი პოლონეთს გადაეცა. ომის დამთავრების შემდეგ პოლონეთიდან შემოიყვანეს 10 დომბა და შეუდგნენ მათ გამრავლებას. 50-იან წლებში დომბები თავისუფლად გაუშვეს ნაკრძალში. ბ. ტ-ში მიმდინარეობს სამეცნ. მუშაობა სამონადირეო ცხოველების ეკოლოგიის შესწავლის, მცენარეული საფრის გამოყენების, ძვირფასი მცენარეების დაცვისა და სატყეო მეურნ. სწორი წარმოების მიზნით. ნაკრძალ-სამონადირეო მეურნ. და პოლ. ეროვნ. პარკში შექმნილია ბუნების მუზეუმები.

**ბელოვი** (Below) გეორგ ფონ (19. I. 1858, კენიგსბერგი, — 21. X. 1927, ბადენვაილერი), გერმ. ისტორიკოსი. პროფესორი მიუნსტერში (1891-იდან), მარბურგში (1897-იდან), ტიუბინგენში (1901-იდან), ფრაიბურგში (1905—24). აქტიურად მონაწილეობდა *პანგერმანული კავშირის* საქმიანობაში; იყო გერმ. პოლიტ. ცხოვრებაში პრუსიული იუნკრობის ხელმძღვანელი როლის მომხრე. 1880—90-იანი წწ. ნაშრომებში გააკრიტიკა შუა საუკ. ქალაქთა წარმოშობის საადგილმამულო თეორია (ქ-ების წარმოშობას იგი სასოფლო თემს უკავშირებდა), აგრეთვე შეხედულება შუა საუკუნეებში ნატურალური მეურნეობის საყოველთაოდ ბატონობის შესახებ. მაგრამ ამ მოსაზრებამ, ისევე როგორც ბ-ის სხვა მართებულმა მოსაზრებებმა, მეცნიერული დასაბუთება ვერ ჰპოვა მის შეხედულებათა საერთო სისტემაში. ის ერთ-ერთი პირველი გერმ. ისტორიკოსი იყო, ვინც შეგნებულად გაიზიარა ნეოკანტიანელთა შეხედულებები და მარქსიზმის წინააღმდეგ ბრძოლისათვის აუცილებლად მიიჩნია ისტორიაში კანონზომიერებისა და პროგრესის იდეის უარყოფა. ბ. ისტორიულად ასაბუთებდა და ამართლებდა გერმ. იმპერიალიზმის დაპყრობითს პოლიტიკას XX ს-ში.

*თხზ.*: Городской строй и городская жизнь средневековой Германии, пер. с нем., М., 1912.

*ლიტ.*: კიღურაძე გ., ახალი ისტორია, წგნ. 1, თბ., 1970; Историография новой и новейшей истории стран Европы и Америки, М., 1968.

**ბელოვი** ნიკოლოზ ვასილის ძე [დ. 2 (14). XII. 1891, ქ. იანოვი, პოლონეთი], საბჭ. კრისტალოგრაფი და გეოქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი, სოციალ. შრომის გმირი (1969). დაამთავრა პეტროგრადის პოლიტექ. ინ-ტი (1921). 1938-იდან სსრკ მეცნ. აკად. კრისტალოგრაფიის ინ-ტის სტრუქტურული განყ-ბის ხელმძღვანელი. 1946-იდან გორკის, ხოლო 1953-იდან მოსკ. უნ-ტის პროფესორი. ძირითადი შრომები აქვს კრისტალოქიმიის, სტრუქტურული მინერალოგიის, გეოქიმიის დარგში. ბ-მა და მისმა სკოლამ დაამუშავა და გამოიყენა კრისტ. ნივთიერების სტრუქტურის უშუალოდ გაშიფვრის მეთოდები. 1957-იდან ბ. საბჭ. კრისტალოგრაფთა ეროვნ. კომიტეტის თავ-რეა, 1966-იდან კრისტალოგრაფთა საერთაშ. კავშირის პრეზიდენტი. სახელმწ. პრემიისა (1952) და ლენინური პრემიის (1974) ლაურეატი, მიღებული აქვს სსრკ მეცნ. აკად. ლომონოსოვის სახ. ოქროს მედალი (1966). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Очерки по структурной минералогии, «Минералогический сборник», 1950—59, № 4—23 (сер. 1—20); Структура ионных кристаллов и металлических фаз, М., 1947; Структурная кристаллография, М., 1951.

*ლიტ.*: Николай Васильевич Белов. (К семидесятилетию со дня рождения), «Кристаллография», 1961, т. 6, в. 6.

**ბელოვო,** ქალაქი (1938-იდან) რსფსრ კემეროვის ოლქში, მდ. ბაჩატზე (ობის აუზი). რკინიგზის სადგ. კემეროვოდან 140 *კმ.* 110 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 43 ათ., 1959 წ. — 100 ათ., 1970 წ. — 108 ათ.). კუზბასის დიდი სამრეწვ. ცენტრი. ძირითადი დარგებია: ნახშირის მრეწვ., ფერადი მეტალურგია. თუთიის ქ-ნა (ამუშავდა 1931), მუშაობს სალაირისა და აღმ. ყაზ. პოლიმეტალების მადანზე. ქ-ნა „კუზბასრადიო", ჩამომსხმელ-მექან. ქ-ნა, გამამდიდრებელი ფ-კები, საშენ მასალათა საწარმოები. ენერგეტ.-სამშენებლო ტექნიკუმი, ელექტრონული მანქანათმშ. საღამოს ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები. ბ-ს მახლობლად 1964 აშენდა სრესი. ბ. ცნობილია 1726-იდან.

**ბელოზერსკი** ანდრია ნიკოლოზის ძე [16 (29). VIII. 1905, ტაშკენტი, — 31. XII. 1972, მოსკოვი], საბჭ. ბიოქიმიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1962). სოციალ. შრომის გმირი (1969). 1927 დაამთავრა შუა აზიის უნ-ტი ტაშკენტში. 1930-იდან მუშაობს მოსკ. სახელმწ. უნ-ტში. 1946-იდან პროფესორია, 1960-იდან კათედრის გამგე. ერთდროულად 1946-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. ბიოქიმიის ინ-ტში. 1965 მოსკ. სახელმწ. უნ-ტში შექმნა ვირუსოლოგიის კათედრა და ბიოორგ. ქიმ. საფაკულტეტთაშორისო ლაბორატორია. მისი ძირითადი გამოკვლევები ეხება ცილის ქიმიასა და ბიოქიმიას, განსაკუთრებით ნუკლეინის მჟავებს. დაადგინა უმაღლეს და უმდაბლეს მცენარეებში დეზოქსირიბონუკლეინმჟავასა (დნმ) და რიბონუკლეინმჟავას (რნმ) არსებობა. 1957 ა. *სპირინთან* ერთად წინასწარ განსაზღვრა ინფორმაციული რნმ-ს არსებობის აუცილებლობა. პირველმა აღმოაჩინა ბირთვულ ნუკლეოპროტეიდებში არატუტოვანი ხასიათის ცილები. შეისწავლა უმაღლესი მცენარეების ჰისტონები. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბელოზიორსკოე,** ქალაქი (1966-მდე დაბა) უკრ. სსრ დონეცკის ოლქში. რკინიგზის სადგურ დობროპოლიედან 15 *კმ.* 19 ათ. მცხ. (1974). იღებენ ნახშირს, არის გამამდიდრებელი ფ-კა, ასფალტ-ბეტონის ქ-ნა.

**ბელოთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში, გუდისის სამხრ. შტოქედის (მდ-ების ფოტნისისა და ელტურის წყალგამყოფი) ბოლოზე, მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ალბირი, აწრისხევი, ბისოითა, გნასური, გნული, გოზო, დელაგინა, დისიგინი, ელტურა, ზემო ზონკარი, ინაური, ლაცაური, მალძიგათა, საკანაფო, სიათა, სოწი, ქვემო ზონკარი, შამბიეთი, შუაცხვირი, შულაური, ჩსიათა, ხადურიანთკარი, ხოშური, ხურითა). ზ. დ. 1160 *მ,* ცხინვალიდან 15 *კმ.* ერედვის მეხოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნ.; რვაწლ. სკოლა-ინტერნატი, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

ბ. ქსნის ერისთავთა ერთ-ერთი რეზიდენცია იყო. ქსნის საერისთავოს გაუქმების შემდეგ (1777) ბ. იულონ ბატონიშვილის მფლობელობაში გადავიდა. 1865 ბ-ის სოფლის საზ-ბა მოიცავდა სოფლებს— ბ-ს, ხოშურს, საცხენეთს, ცხოვრობდა 63 კომლი. ბ-ში, რ-იც ისტ. მაღრან-დვალეთის გზაზე მდებარეობდა, არის გვიანდ. შუა საუკ. თავდაცვითი ნაგებობების კომპლექსი; მასში მოქცეულია ერთნავიანი ეკლესია, რ-იც ზოგიერთი ნიშნით X ს. ძეგლებს წააგავს. ციხე აქ XVII ს-ში აუშენებიათ (შემორჩენილია ერთი კოშკი), XVIII ს-ში კი აუგიათ დიდი ციხესიმაგრე, რ-საც გალავნის კუთხეებში სამი კოშკი აქვს დატანებული. შემორჩენილია სამხრ. კედელთან მიშენებული სასახლის ნანგრევები. უფრო მოგვიანებით აღმ. მხრიდან დაემატა ზღუდე და საცხოვრ. ნაგებობანი. ბ-ის ციხესიმაგრე XVIII ს. საქართველოს მნიშვნელოვან საფორტიფიკაციო ნაგებობას წარმოადგენდა. XIX ს. დასაწყისში აქ საარტილერიო დანადგარებიც ყოფილა გამართული.

*მ. ზაქარაია.*

**ბელოიანისი** (Mpelogiannis) ნიკოს (1915, სოფ. ამალიასი, პელოპონესი, — 30. III. 1952, ათენი), საბერძნ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. ჭაბუკობიდან მონაწილეობდა ახალგაზრდობის პროგრ. მოძრაობაში. 1934-იდან საბერძნ. კომპარტიის წევრი. 1934—36 იყო პელოპონესის მთელი რიგი პარტ. ორგანიზაციების დამაარსებელი და ხელმძღვანელი. 1936 ორჯერ (მარტი და აგვისტო) დააპატიმრეს რევ. მოღვაწეობისათვის. 1937 ციხიდან გაიქცა. 1938 კვლავ დააპატიმრეს და 5 წლით პატიმრობა და 2 წლით გადასახლება მიუსაჯეს. 1943 სექტ. პატიმრობიდან გაიქცა, 1943—44 იყო საბერძნ. სახ. განმათ. არმიის მე-3 დივიზიის პოლიტ. კომისარი, სამოქალაქო ომის დროს (1946—49) — საბერძნ. დემოკრ. არმიის პოლიტ. მუშაკი. 1950 აირჩიეს სკპ ცკ-ის წევრად. 1950 დეკ. დააპატიმრეს, 1952 მარტში სიკვდილით დასაჯეს.

**ბელოიარსკის ატომური ელექტროსადგური** ი. კურჩატოვის სახელობისა, საცდელ-სამრეწვ. ატომური ელექტროსადგური. დ. ბელოიარსკთან, ქ. სვერდლოვსკიდან 60 *კმ.* ბ. ა. ე-ის მშენებლობა დაიწყო 1958 თებ.; I ბლოკი ამუშავდა 1964 აპრ.; ბლოკის რეაქტორის თბური სიმძლავრეა 285 ათ. *კვტ*, ელექტრული — 100 ათ. *კვტ.* ბლოკის თბური სქემა ორკონტურიანია. ბ. ა. ე-ის მეორე ბლოკი ამუშავდა 1967, მისი თბური სიმძლავრეა 560 ათ. *კვტ*, ელექტრული — 200 ათ. *კვტ.* ბლოკის თბური სქემა ერთკონტურიანია. ბ. ა. ე-ის ბირთვულ რეაქტორში უშუალოდ ხდება ორთქლის გადამეტხურება. ეს თავისებურება ჩვეულებრივი, თანამედროვე სერიული წარმოების ტურბინების გამოყენების საშუალებას იძლევა. ბ. ა. ე. ჩართულია სვერდლოვსკის ენერგოსისტემაში 110 და 220 *კვ* ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებით.

**ბელოკი** (Belloc) ჰილარი (27. VII. 1870, ლა-სელი, სენ-კლუ, საფრანგეთი, — 16. VII. 1953, გილფორდი), ინგლ. მწერალი და ისტორიკოსი. ხშირად წერდა გ. კ. *ჩესტერტონთან* ერთად. ბ-ის საუკეთესო ესეებად ითვლება „არაფერზე" (1908), „ყველაფერზე" (1909), „ნებისმიერზე" (1910), „რაიმეზე" (1911). მისი რომანები ნაკლებ შემორჩა ლიტ-რის ისტორიას. უფრო ცნობილია ცოცხალი ესეისტური სტილით დაწერილი ბ-ის ისტორიოგრაფიული ნარკვევები, მონოგრაფია „ინგლისის ისტორია" (ტ. 1—4, 1925—31), რ-შიც მჟღავნდება ავტორის კათოლ. შეხედულებანი და უაღრესად სუბიექტური მიდგომა თავისი დროის სოც.-პოლიტ. მოვლენებისადმი.

**ბელოკუროვი** სერგეი ალექსის ძე [1 (13). IX. 1862 — 3. XII. 1918], რუსი ისტორიკოსი და არქეოგრაფი. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1903). 1886—1918 მუშაობდა საგარეო საქმეთა სამინისტროს მოსკ. მთავარ არქივში, იყო რუს. ისტორიისა და სიძველეთა მოსკ. საზ-ბის აქტ. წევრი. იკვლევდა XVI—XVII სს. რუს. საზ. და კულტ. ცხოვრების ისტორიას. ბ-ს ეკუთვნის სპეც. შრომები და საარქივო მასალების პირველი პუბლიკაციები XVI—XVII სს. რუს.-საქართვ. ურთიერთობის ისტორიიდან. ეს ნაშრომები დღესაც ინარჩუნებს მეცნ. ღირებულებას, მისი პუბლიკაციები ქართველოლოგიის მნიშვნელოვანი წყაროა.

*თხზ.*: Арсений Суханов, ч. 1—2, М., 1891—93; Дело о присылке шахом Аббасом ризы господней царю Михаилу Феодоровичу в 1625 году, М., 1891; Поездка старца Арсения Суханова в Грузию (1637—1640), «Христианское чтение», 1884, кн. 3—4; Посольство дьяка Федота Елчина и священника Павла Захарьева в Дадианс-


ნ. ბელოვი.


ა. ბელოზერსკი.


ბელოთის ციხე. XVIII ს.


ნ. ბელოიანისი.


ა. ბელოპოლსკი.

кую землю (1639—1640), «Чтения в Обществе истории и древностей Российских», 1887, кн. 2; Сношения России с Кавказом, в. 1 (1578—1613), М., 1889.
*ლიტ.*: С. А. Белокуров (1882—1907), М., 1908; Богословский М. М., С. А. Белокуров, «Русский исторический журнал», 1922, кн. 8. *ვ. მაჭარაძე.*

**ბელომორული დანაოჭება,** დანაოჭების, მეტამორფიზმისა და გრანიტიზაციის ეპოქა არქეულ ერაში. კარგადაა გამოხატული ბალტიის ფარზე თეთრი ზღვის სანაპიროს გასწვრივ.
ბ. დ-მ დაასრულა არქეული ასაკის ბელომორული კომპლექსის ფორმირება და ჩამოაყალიბა ბელომორული ნაოჭა სისტემა (ბელომორიდები), რ-იც ფართო ზოლად მიემართება თეთრი ზღვის სანაპიროდან სკანდ. კალედონიდებამდე. ბელომორიდების აგებულებაში მონაწილე მძლავრი (8 *კმ*) ბელომორული სერია წარმოდგენილია ძირითადად გნაისებითა და ამფიბოლიტებით, აგრეთვე ფუძე და ულტრაფუძე ინტრუზიებით. რადიოლოგიური მონაცემებით ბელომორიდები ჩამოყალიბდა დაახლ. 2100 მლნ. წლის წინ.

**ბელონი** (Belon) პიერ (1517, ლემანის მახლობლად, — 1564, პარიზი), ფრანგი ნატურალისტი. სწავლობდა ვიტენბერგსა (1540) და პარიზში (1542). მისი ძირითადი შრომები ეხება წყლის ცხოველებსა (1551—55) და ფრინველებს (1555). აღწერა თევზების 113 სახეობა (თევზებად თვლიდა ყველა წყლის ცხოველს, მ. შ. უხერხემლოებსა და ძუძუმწოვრებს). შეისწავლა 200 სახეობის ფრინველის ჩონჩხი. პირველმა დაადგინა სხვადასხვა ხერხემლიანისა და მ. შ. ადამიანის ძვლების აგებულების მსგავსება.

**ბელოოზერო,** ძვ. რუს. ქალაქი ტბა ბელოე-ოზეროს ნაპირას, მდ. შექსნის სათავესთან. მატიანეში მოხსენიებულია 862. ბ-ში თავდაპირველად ცხოვრობდა ვესის ტომი. X—XI სს. დაკავშირებული იყო ნოვგოროდსა და კიევთან, XII ს-ში როსტოვ-სუზდალთან. 1238-იდან ბელოოზეროს სამთავროს მთავარი ქალაქი და დიდი სავაჭრო-სახელოსნო ცენტრია. 1949—52 და 1957—65 გათხრებისას (ლ. გოლუბევა) გამოვლინდა IX—X სს. ვესის ტომის ნამოსახლარი, რ-იც ბ-ს წინამორბედი იყო, აგრეთვე XI—XIII სს. საქალაქო ნაგებობათა ნაშთები. აღმოჩენილია ხეზე, ძვალსა და ქვაზე მხატვრული კვეთის ნიმუშები, ნახატები არყის ხის ქერქზე, კვირისტავები და წარწერებიანი და ცალკეული ასოებიანი ამფორები. XIV ს. ბოლოს ქალაქი გადაიტანეს 17 *კმ*-ზე დას-ით, თანამედროვე ბელოზერსკის ადგილას.
*ლიტ.*: Голубева Л. А., Раскопки древнего Белоозера в 1961—62 гг., «Краткие сообщения о докладах и полевых исследованиях Ин-та археологии», 1967, в. 110.

**ბელოოზეროს სამთავრო,** რუს. სამთავრო (1238 გამოეყო *ვლადიმირ-სუზდალის სამთავროს*), მთავარი ქალაქი — ბელოოზერო (ახლანდ. ბელოზერსკი). პირველი მთავარი იყო გლებ ვასილკოვიჩი (დაახლ. 1238—78). მის დროს ბ. ს-ში შედიოდა ტბა ბელოე-ოზეროს აუზი, მდ. შექსნის ქვემო დინება და კუბენის ტბა. XIV ს. I ნახევარში დაკარგა დამოუკიდებლობა. 1389 მოსკ. დიდი სამთავროს საუფლისწულო გახდა, 1486-იდან — რუს. სახელმწიფოს მაზრა.

**ბელოპოლიე,** ქალაქი უკრ. სსრ სუმის ოლქში, მდ. ვირზე (დნეპრის აუზი), ბელოპოლიეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ.; 19 ათ. მცხ. (1974). მანქანათსაშენი (კვების მრეწვ. ქ-ნების მოწყობილობის წარმოება), ყველის, საკონსერვო ქ-ნები. ავეჯის ფ-კა. ბ. დაარსდა 1672.

**ბელოპოლსკი** არისტარხ აპოლონის ძე [1 (13). VII. 1854, მოსკოვი, — 16. V. 1934, პულკოვო], საბჭ. ასტრონომი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1903). დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1877) და იქვე დატოვეს ასტრონ. პროფესორის წოდების მოსაპოვებლად. 1888-მდე მუშაობდა მოსკ. უნ-ტის ობსერვატორიაში, შემდეგ კი პულკოვოს ობსერვატორიაში (1888—1934). ბ-მ გადაიღო კომეტა 1884-ის ფოტოსურათი, მთვარე დაბნელების დროს, აგრეთვე მზის გვირგვინი მზის დაბნელებისას (1887), განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა მზის ფოტოგადაღებას. მზეზე ხანგრძლივი დაკვირვების შედეგად აღმოაჩინა მზის დისკოს ბრუნვის პერიოდის ცვალებადობა. დაადგინა, რომ იუპიტერის ბრუნვის პერიოდი მისი ეკვატორის ახლოს და მაღალ განედებში სხვადასხვაა. ერთ-ერთმა პირველმა მიიღო ციურ მნათობთა სპექტრის ფოტოგრაფიები სპექტროგრაფიის საშუალებით (ერთ-ერთი სპექტროგრაფი მისი მითითებით აიგო პულკოვოში). სატურნის რგოლების აგებულების შესწავლისას (1895) გამოიყენა სხივურ სიჩქარეთა გაზომვა და დაამტკიცა, რომ ეს რგოლები შედგება მცირე ზომის უამრავი ნაწილაკისაგან, რ-ებიც კეპლერის კანონების შესაბამისად ბრუნავენ პლანეტის გარშემო. ბ-მ განსაზღვრა ბრწყინვალე ვარსკვლავთა სხივური სიჩქარეები მზის მოძრაობის შესწავლასთან დაკავშირებით. აღმოაჩინა *ცეფეიდების* სხივურ სიჩქარეთა პერიოდული რხევები; ააგო გონებამახვილური ხელსაწყო დოპლერის პრინციპის (იხ. *დოპლერის ეფექტი*) ექსპერიმენტულად დასაბუთებისათვის.
*თხზ.*: Астрономические труды. Научно-биографический очерк и коммент. О. А. Мельникова, М., 1954.

**ბელოპოლსკი** იაკობ ბორისის ძე [დ. 23. IV (6. V). 1916, კიევი], საბჭ. არქიტექტორი. რსფსრ დამს. მშენებელი (1967). სკკპ წევრი 1943-იდან. სწავლობდა მოსკ. არქიტ. ინ-ტში (1932—37), ასწავლის იქვე (1955-იდან). მონაწილეობდა მოსკ. განვითარებისა და რეკონსტრ. გეგმის შემუშავებაში. ბ. ერთ-ერთი ავტორთაგანია მოსკ. სამხრ.-დას. რ-ნისა (1952—66) და ფრუნზეს სანაპიროს დაგეგმარება-განაშენიანებისა (1953—67), აგრეთვე ვერნადსკის პროსპექტზე აგებული ცირკის, სსრკ მეცნ. აკად. და სსრკ მედ. მეცნ. აკად. ბ-კებისა და პ. ლუმუმბას სახ. ხალხთა მეგობრობის უნ-ტის შენობებისა. მოქანდაკე ე. *ვუჩეტიჩთან* ერთად შექმნა მემორიალური კომპლექსები — საბჭ. მებრძოლების ძეგლი ბერლინის ტრეპტოვ-პარკში (1946—49; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950) და მამაის ყორღანზე ვოლგოგრადში (1967; ლენინური პრემია, 1970). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

**ბელორეჩენსკი,** ქალაქი (1958-იდან) რსფსრ კრასნოდარის მხარეში, მდ. ბელაიაზე. ბელორეჩენსკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი (ხაზები ტუაფსეს, არმავირის, ხადჟოხს მიმართულებით). 38 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, პარკეტის, ავეჯის ფ-კები, კარაქისა და რძის ქ-ნები, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნა. კოოპ. ტექნიკუმი. ბ-ის რ-ნში — ბელორეჩენსკის კასკადის ერთ-ერთი ჰესი. სტანიცა ბელორეჩენსკაია (კაზაკთა ციხესიმაგრე) დაარსდა 1862.

**ბელორეცკი,** ქალაქი ბაშკ. ასსრ-ში, მდ. ბელაიას (კამის შენაკადი) სათავეში. რკინიგზის სადგ. მაგნიტოგორსკიდან 106 *კმ*. 70 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—41 ათ., 1959 წ.—59 ათ., 1970 წ.—67 ათ.). სამხრ. ურალის ერთ-ერთი უძველესი სამთო-საქარხნო დასახლება. აღმოცენდა 1762 მეტალ. ქ-ნის მშენებლობასთან დაკავშირებით. მეტალ. ქ-ნის ბაზაზე შეიქმნა მ. კალინინის სახ. ბელორეცკის მეტალ. კომბინატი. ლითონდასამუშ. ქ-ნა, მაგნიტოგორსკის სამთო-მეტალ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი, მეტალ. ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები.

**ბელორეცკის მეტალურგიული კომბინატი** მ. კალინინის სახელობისა, ერთ-ერთი უძველესი მეტალ. საწარმო ბაშკ. ასსრ-ში. შეიქმნა მექარხნეების ი. ტვერდიშევისა და ი. მიასნიკოვის მიერ 1762 დაარსებული საბრძმედ-გადასამუშავებელი ქარხნის ბაზაზე. 1917 ქარხანაში იყო 2 ბრძმედი და 3 მარტენის ღუმელი. ქარხნის მუშები აქტიურად მონაწილეობდნენ სამხრ. ურალის რევ. მოძრაობაში. განსაკუთრებით გაფართოვდა საწარმო დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45). 1957 მეტალურგიული ქ-ნის ტირლიანსკის ლითონის ფურცელსაგლინავი ქ-ნის, თუქანის მაღაროსა და ფოლადის მავთულბაგირის ქ-ნის გაერთიანებით შეიქმნა კომბინატი. ბ. მ. კ. მუშაობს კომაროვო-ზიგაზინსკის რკინის მადანსა და არამადნეულ წიაღისეულზე, ამზადებს მაღალხარისხოვანი მარკის თუჯს, ფოლადს, ნაგლინს. კომბინატი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

**ბელორუსები** (საკ. სახელწ. — ბელარუსი), ერი; რუსებთან და უკრაინელებთან ერთად აღმ. სლავებს განეკუთვნებიან. ბ-ის კომპაქტური განსახლების ფარგლები ძირითადად ემთხვევა ბელორ. სსრ-ის თანამედროვე საზღვრებს. გარდა ამისა, ბ. ცხოვრობენ რსფსრ-ის დას. ოლქებში, ლიტვ., ლატვ., უკრ., ყაზ. სს რესპუბლიკებსა და ციმბირში. ბ-თა საერთო რაოდენობა საბჭ. კავშირში 9 052 ათ. კაცს შეადგენს (1970), ამათგან ბელორ. სსრ-ში 7 290 ათ. ცხოვრობს. ბ-თა ნაწილი ცხოვრობს სსრ კავშირის ფარგლებს გარეთ, პოლ. და ჩრდ. ამერ. ქვეყნებში. ლაპარაკობენ *ბელორუსულ ენაზე*. ბ-ს შორის გამორჩევიან პოლესიეში მოსახლე პოლეშუკები (პოლეშჩუკები); მ. შ. ყველაზე მეტი თავისებურებებით ხასიათდება პინსკის პოლესიეს მოსახლეობა — პინჩუკები. მორწმუნე ბ. მეტწილად მართლმადიდებლობას აღიარებენ. ჩრდ.-დას. რ-ნებში არიან აგრეთვე კათოლიკეები და უნიატები.
ბ-ის უძველეს ეთნ. ფენას შეადგენენ აღმ. სლავი ტომები — დრეგოვიჩები, სამხრ.-დას. კრივიჩები, რადიმიჩები და ნაწილობრივ მათი მეზობელი დრევლიანები, სევერიანები და ვოლინელები. ბ-ის აღმოსავლელ-სლავმა წინაპრებმა ნაწილობრივ ასიმილაცია უყვეს ლეტო-ლიტვურ ტომებს (კერძოდ, იატვიაგებს). თანამედროვე ბელორ. ტერიტორიაზე მცხ. აღმოსავლელი სლავი ტომები IX ს-ში შევიდნენ *კიევის რუსეთის* შემადგენლობაში, რ-ის ფარგლებში მოხდა მათი კონსოლიდაცია ძვ. რუს. ეროვნების სახით. ფეოდ. დაქსაქსულობის პერიოდში პოლოცკის სამთავრო გამოეყო კიევს და მალე წვრილ სამფლობელოებად დაიშალა. XIII—XIV სს-ში ბელორ. მიწები ლიტვ. დიდ სამთავროში აღმოჩნდა. *ლუბლინის უნიით* (1569) ეს მიწა-წყალი რეჩპოსპოლიტის შემადგენლობაში მოექცა. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის პროცესში, სათანადო სოც.-ეკონ. ფაქტორების ზეგავლენით, XVI ს-ში დასრულდა ბელორ. ეროვნების ფორმირება. ჩამოყალიბდა ბელორ. კულტურა, რ-ის თვალსაჩინო წარმომადგენლები იყვნენ ფ. სკორინა, ვ. ტიაპინსკი, ს. ბუდნი. პოლ. სამგზის დაყოფის შემდეგ (1772, 1793 და 1795) ბელორ. მიწები რუს. შემადგენლობაში შევიდა. კაპიტალიზმის განვითარების პროცესში ბელორ. ცალკეულ ოლქებს შორის მნიშვნელოვნად განმტკიცდა ეკონ. და კულტ. კავშირი, რამაც ხელი შეუწყო ბელორუსი ერის ჩამოყალიბებას (XIX ს.). ოქტ. რევ. შემდეგ ბ. სოციალ. ერად ჩამოყალიბდნენ. საბჭ. პერიოდში ძირფესვიანად შეიცვალა მოსახლ. კლასობრივი შემადგენლობა, შრომისა და ყოფაცხოვრების პირობები. ბ-ის თანამედროვე ყოფაში შემონახული ზოგიერთი ეთნოგრ.

თავისებურება ასახულია სოფლურ საცხოვრებელ, ნაგებობებში, ჩაცმულობაში, საოჯახო ჩვევებსა და სხვ. ბ-ის თვითმყოფმა ეროვნულმა კულტურამ განვითარების მაღალ დონეს მიაღწია საბჭ. პერიოდში. ბ-ის პროფ. ხელოვნ. და ლიტ-რის შემდგომი აღმავლობის უშრეტი წყაროა ხალხ. ცეკვები, მუსიკა, ზეპირსიტყვიერება, მხატვრული ფეიქრობა, ქარგვა, ჩუზე კვეთა, კერამ. წარმოება.

ბ-ის ისტ., მეურნ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.*

*ლიტ.*: История Белорусской ССР, 2 изд., т. 1—2, Минск, 1961; Народы Европейской части СССР, т. 1, М., 1964.

**ბელორუსიის გლეხურ-მუშური გრომადა,** მშრომელთა მასობრივი რევოლუციური-დემოკრატიული, ეროვნ.-განმათ. ლეგალური ორგანიზაცია დას. ბელორუსიაში 1925—27-ში. შეიქმნა პოლ. ბურჟ.-მემამულური ხელისუფლებისაგან დას. ბელორ. განთავისუფლების მიზნით. 1925 იანვ. პოლ. სეიმის რამდენიმე დეპუტატმა დას. ბელორუსიიდან კომპარტიის გავლენით ურთიერთობა გაწყვიტა ე. წ. პოლ. სეიმის ბელორ. ეროვნ. ფრაქციასთან, რ-საც ბურჟ.-ნაციონალისტური და შემთანხმებლური პოზიცია ეკავა, და შექმნა გრომადის ბირთვი (თავ-რე ბ. ტარაშკევიჩი, მდივანი მ. ბურსევიჩი). ორგანიზაცია ძირითადად აერთიანებდა მშრომელ გლეხობას, მუშებსა და ინტელიგენციის მოწინავე ნაწილს. მისი პროგრამა მოითხოვდა: დას. ბელორ. თვითგამორკვევას და ბელორ. მიწების გაერთიანებას გლეხებისა და მუშების რესპუბლიკაში, მემამულეთა და საეკლ. მიწების კონფისკაციას, 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღებას და სხვ.; დას. ბელორ. კომპარტიამ ბ. გ.-მ. გ-ის ლეგალური მდგომარეობა გამოიყენა მასობრივი რევ. მოძრაობის განვითარებისათვის. გრომადამ მოაწყო მშრომელთა მრავალი პოლიტ. გამოსვლა. 1927 მარტში პილსუდსკის მთავრობამ გაანადგურა, ასობით მისი აქტივისტი დააპატიმრეს.

**ბელორუსიის ეკონომიკური რაიონი,** იხ. *ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა.*

**ბელორუსიის ოპერაცია 1944,** საბჭ. შეიარაღებული ძალების ერთ-ერთი უდიდესი სტრატეგიული ოპერაცია დიდ სამამულო ომში (23 ივნ., 29 აგვ.). ბალტიისპირეთის I (სარდალი არმიის გენ. ი. ბაგრამიანი), ბელორ. III (გენ.-პ. ი. ჩერნიახოვსკი), ბელორ. II (არმიის გენ. გ. ზახაროვი) და ბელორ. I (არმიის გენ. კ. როკოსოვსკი) ფრონტებს დაევალა ბელორ. ტერიტორიაზე განლაგებული ჰიტლერულ არმიათა ჯგუფის „ცენტრის", ნაწილობრივ არმიათა ჯგუფის „ჩრდილოეთ უკრაინის" განადგურება და ბელორუსიის განთავისუფლება.

საბჭ. უმაღლესი მთავარსარდლობის მიერ დამტკიცებული ოპერაციის გეგმა ითვალისწინებდა გერმანელთა ფრონტის ერთდროულად ექვსი მიმართულებით გარღვევას. თავდაპირველად საბჭ. ჯარებს უნდა გარემოეცვათ და მოესპოთ მტრის სტრატეგიული ფრონტის ფრთებზე მდებარე ქ-ების ვიტებსკისა და ბობრუისკის რ-ნებში განლაგებული დაჯგუფებები, შემდეგ უნდა შეჭრილიყვნენ სიღრმეში, გარემოეცვათ და მოესპოთ ქ. მინსკის რ-ნში განლაგებული მე-4 არმია. მტრის ზურგში აქტიურად მოქმედებდა პარტიზანთა შენაერთები. ბ. ო-ის შედეგად საბჭ. ჯარებმა მოსპეს 17 დივიზია და 3 ბრიგადა, 50 დივიზიამ დაკარგა პირადი შემადგენლობის 60—70%. ოკუპანტებისაგან გათავისუფლდა ბელორუსია, ლატვ. და ლიტვ. მნიშვნელოვანი ნაწილი და პოლ. აღმ. რ-ნები. საბჭ. ჯარებმა გადალახეს მდ. ნემანი და უშუალოდ გერმ. საზღვრებს მიადგნენ.

*ლიტ.*: История Великой Отечественной войны Советского Союза 1941—1945, т. 4, М., 1962; Маланьин К. А., Разгром фашистских войск в Белоруссии, М., 1956; Освобождение Белоруссии, М., 1969.

**ბელორუსიის რადა,** კონტრრევ. ბურჟ.-ნაციონალისტური ორგანიზაცია ბელორუსიაში 1917—18-ში. შეიქმნა 1917 ივლისში. ერთ ბლოკში იყო მენშევიკებთან, ესერებთან, ბუნდელებთან. ცდილობდა ჩაეშალა სოციალ. რევ. მომზადება ბელორუსიაში. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ სხვა კონტრრევ. ჯგუფებთან ერთად მოუწოდებდა ხალხს საბჭ. ხელისუფლების დამხობისაკენ. 1917 წ. 15 დეკ. მინსკში მოიწვია ე. წ. „სრულიად ბელორუსიის კონგრესი", რ-მაც მიიღო დადგენილება არ ეცნო საბჭ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოები და საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ შეიარაღებული ბრძოლის გზას დაადგა. ბელორუსიაში განლაგებულ პოლ. ლეგიონერთა მეშვეობით ჩამოაყალიბა შეიარაღებული სამხ. ძალები. 1918 წ. 19—20 თებ. ღამით პოლ. ლეგიონერთა კორპუსმა ბ. რ-ის რაზმების მონაწილეობით მინსკი დაიკავა და იგი გერმ. ინტერვენტებს ჩააბარა და მათი ნებართვით შექმნა მარიონეტული „ბელორუსიის სახალხო რესპუბლიკის მთავრობა", რ-მაც გამოაცხადა ბელორ. რუსეთისაგან გამოყოფა. წითელი არმიის მიერ ბელორუსიის განთავისუფლების (1919 იანვარი) შემდეგ ბ. რ-მ არსებობა შეწყვიტა.

**ბელორუსიის რკინიგზა,** შეიქნა 1953 მაისში. სამმართველოა ქ. მინსკში. ბ. რ. ესაზღვრება ოქტ., ბალტიისპირეთის, მოსკ., სამხრ.-დასავლეთის, ლვოვისა და პოლ. რკინიგზებს. ბ. რ-ის საექსპლუატაციო სიგრძეა 5400 *კმ* (სსრკ რკინიგზის საერთო სიგრძის 4%). ბ. რ. აკავშირებს ჩრდ.-დას. და ბალტიისპირეთის რ-ნებს სამხრ.-დას., დონბასისა და დნეპრისპირეთის რ-ნებთან, აგრეთვე პოლ. სრ-თან და გდრ-თან. დიდი სამამულო ომის წლებში ბ. რ. თითქმის მთლიანად დაინგრა. აღადგინეს 1950.





ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა**

შინაარსი



**ბელორუსიის საავტომობილო ქარხანა,** საავტომობილო მრეწველობის ერთ-ერთი დიდი საწარმო ქ. ჟოდინოში (მინსკის მახლობლად). დაარსდა 1950. უშვებს დიდი ტვირთამწეობის თვითმცლელებს: „მაზ-525" (ტვირთამწეობა 25 ტ), „ბელაზ-540" (ტვირთამწეობა 27 ტ), „ბელაზ-548" (ტვირთამწეობა 40 ტ), „ბელაზ-549" (ტვირთამწეობა 75—80 ტ); ავტომატარებელ „ბელაზ-548 B" (ტვირთამწეობა 65 ტ), დიზელ-ელექტრომზიდს „ბელაზ-524" (ტვირთამწეობა 65 ტ), ერთღერძიან საწევარს „ბელაზ-531". 1969 შეიქმნა ავტომატარებელი (ტვირთამწეობა 120 ტ). ბ. ს.ქ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

**ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა** (Беларуская Савецкая Сацыялістычная Рэспубліка), ბ ე ლ ო რ უ ს ი ა (Беларусь).

### I. ზოგადი ცნობები

ბელორ. სსრ შეიქმნა 1919 წ. 1 იანვარს. 1922 წ. 30 დეკ. სსრ კავშირის შექმნასთან დაკავშირებით შევიდა მის შემადგენლობაში როგორც მოკავშირე რესპუბლიკა. დას-ით ესაზღვრება პოლონეთი, ჩრდ.-დას-ით — ლიტვ. სსრ, ჩრდ-ით — ლატვ. სსრ, ჩრდ-ით, ჩრდ.-აღმ-ით და აღმ-ით—რსფსრ, სამხრ-ით—უკრ. სსრ. ფართ. 207,6 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 9331 ათ. კაცი (1975). დედაქალაქი — მინსკი. რესპუბლიკაში შედის 6 ოლქი, 117 რ-ნი, 95 ქალაქი, 109 დაბა (იხ. ცხრ. 1).

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ბსსრ — მუშათა და გლეხთა სოციალ. სახელმწიფო, მოკავშირე საბჭ. სოციალ. რესპუბლიკაა, რ-იც შედის სსრ კავშირის შემადგენლობაში. მოქმედი კონსტიტუცია დაამტკიცა ბსსრ-ის საბჭოების XII საგანგებო ყრილობამ 1937 წ. 19 თებერვალს. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოებია ბსსრ-ის ერთპალატიანი უმაღლესი საბჭო და მისი პრეზიდიუმი. უმაღლესი საბჭო არის რესპ. ერთადერთი საკანონმდებლო ორგანო. მას ირჩევს მოსახლ. 4 წლით. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა ბსსრ-ის მინისტრთა საბჭო — მთავრობა, რ-საც ქმნის რესპ. უმაღლესი საბჭო. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებს ოლქებში, რ-ნებში, ქალაქებში, დაბებსა და სოფლებში წარმოადგენს მშრომელთა დეპუტატების შესაბამისი საბჭოები, რ-ებსაც ირჩევს მოსახლ. 2 წლით. მართლმსაჯულებას ახორციელებს ბსსრ-ის უმაღლესი სასამართლო, საოლქო სასამართლოები და რ-ნული (საქალაქო) სახალხო სასამართლოები. ბსსრ-ის პროკურორს ნიშნავს სსრ კავშირის გენ. პროკურორი 5 წლით. სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს ეროვნებათა საბჭოში ბსსრ წარმოდგენილია 32 დეპუტატით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

### III. ბუნება

ბ-ს უკავია აღმ. ევრ. ვაკის დას. განაპირა ნაწილი. დამახასიათებელია მაღლობი, დაბლობი და ვაკე სივრცეები, რ-იც ადგილ-ადგილ დაჭაობებული და ტბიანია.

ცხრ. 1. ა დ მ ი ნ ი ს ტ რ ა ც ი უ ლ - ტ ე რ ი ტ ო რ ი უ ლ ი დ ა ყ ო ფ ა (1974 წ. 1 იანვ.).

| ო ლ ქ ი | ტერიტორია ათ. $კმ^2$ | რაიონების რაოდენობა | ქალაქების რაოდენობა | დაბების რაოდენობა |
|---|---|---|---|---|
| ბრესტის | 32,3 | 16 | 19 | 10 |
| გომელის | 40,4 | 21 | 17 | 17 |
| გროდნოს | 25,0 | 17 | 9 | 23 |
| ვიტებსკის | 40,1 | 21 | 19 | 26 |
| მინსკის | 40,8 | 22 | 18 | 22 |
| მოგილიოვის | 29,0 | 20 | 13 | 11 |

ბ-ის რელიეფის თავისებურება ძირითადად განაპირობა მეოთხეულმა კონტინენტურმა გამყინვარებამ (შემორჩენილია კარგად გამოხატული მორენული სერები). ტერიტ. სამხრ.-აღმ. მხარე უჭირავს მყინვარისპირა ვაკეების ზოლს, რ-ის დას-ით ბერეზინის ცენტრ. და სხვ. მცირე ვაკეებია. რესპ. სამხრეთით მდებარეობს ბ-ის პოლესიე. უკიდურეს სამხრეთშია მოზირის სერი.

ბ-ის ტერიტ. აღმ. ევრ. ბაქნის დას. ნაწილში მდებარეობს. ბ-ის სამხრ. ნაწილში შემოჭრილია უკრ. ფარი, აღმოსავლეთში კი — ვორონეჟის ანტეკლიზა. ბაქნის უძველესი საფუძველი რესპ. მხოლოდ უკიდურეს სამხრ. ნაწილში შიშვლდება, სხვაგან იგი დაფარულია 1000—5000 $მ$ სისქის ტერიგენული და კარბონატული ნალექებით (ზედაპროტეროზოურიდან ნეოგენამდე და ანთროპოგენამდე). ბ. მდიდარია სხვადასხვა სასარგებლო წიაღისეულით (კალიუმის მარილები, ქვამარილი, ნავთობი, მურა ნახშირი, ქვანახშირი). ბევრგანაა თიხის და სამშენებლო ქვის საბადოები, ტორფის ბუდობები და სხვ.; არის მინერ. წყლები.

ბ-ის ჰავა ზომიერად კონტინენტურია. საშ. წლ. ტემპ-რა იცვლება 7,4°C-იდან (სამხრ.-დას.) 4,4°C-მდე (ჩრდ.-აღმ.). იანვ. საშ. ტემპ-რა —4,4°C-იდან (სამხრ.-დას.) —8°C-მდე (ჩრდ.-აღმ.); ივლ. 17°C-იდან (ჩრდ.) 18,8°C-მდე (სამხრ.). აბსოლ. მაქს. ტემპ-რა 37°C (ბრესტი, გომელი), აბსოლ. მინ. —41°C (ვიტებსკი). ნალექები 550 $მმ$-იდან 700 $მმ$-მდე წელიწადში.

ბ-ის მდ-ები შავი და ბალტიის ზღვების აუზებს განეკუთვნება. მათი საერთო სიგრძე 51 ათ. $კმ$-ზე მეტია. დიდი მდ-ებია დნეპრი, დასავლეთი დვინა, ნემანი. ჩრდ.-აღმ. ნაწილში აქვს სათავეები მდ. ლოვატს (ნევის აუზი). მდინარეთა საზრდოობა შერეული ტიპისაა. იყენებენ სანაოსნოდ, ხე-ტყის დასაცურებლად. მდ. პრიპიატი დნეპრ-ბუგის არხით დაკავშირებულია მდ. ბუგთან. ბ-ში მრავალი ტბაა. ისინი მდიდარია თევზით, ზოგიერთი ტბის სანაპიროზე გაშენებულია გამაჯანსაღებელი და ტურისტული ბაზები.

ბ. შერეული ტყის ქვეზონაში მდებარეობს. მიწის სავარგულების დაახლ. 60% კორდიან-ეწერ ნიადაგებზეა. ტერიტორიის 1/3-ზე მეტი უკავია ჭაობსა და ჭარბტენიან მიწებს (პოლესიე, დნეპრისპირა და სხვ. დაბლობები). საბჭ. ხელისუფლების წლებში დიდი მუშაობა ჩატარდა მათ ამოსაშრობად. ტყეს უკავია რესპ. ტერიტორიის 1/3-ზე მეტი, ტყის 2/3 წიწვოვანია. ფოთლოვან ტყეებს (არყი, მუხა, რცხილა, ნეკერჩხალი, იფანი, ცაცხვი) უკავია ტყით დაფარული ფართობის 5%-ზე მეტი. პოლესიეში ჭარბობს ფართოფოთლოვანი და ფიჭვის ტყეები.

ბ-ში გავრცელებულია ფართოფოთლოვანი ტყის, ტაიგისა და ტყესტეპის ცხოველები (შველი, ციყვი, ნაძვის ნისკარტმარწუხა, დაწინწკლული თრია, სტეპის ტოროლა და სხვ.), აკლიმატიზებულია უსურიის ენოტისებრი ძაღლი. გვხვდება თახვი, წავი, წაულა, წყლის ფრინველი, მოშენებულია ონდატრა. თევზებიდან არიან კობრისნაირნი (20 სახეობა), შემოყვანილია ამურის კობრი. სარეწაო ცხოველებია: მელა, კურდღელი, ცხენ-ირემი, გარეული ღორი, გარეული ფრინველები. ბ-ში შექმნილია ბერეზინის ნაკრძალი, *ბელოვეჟის ტყერი* და პრიპიატის სახელმწ. ლანდშაფტურ-ჰიდროლ. ნაკრძალი.

*ლიტ.*: Белоруссия, М., 1967 (Серия «Советский Союз»); В о р о н и н Ф. Н., Фауна Белоруссии и охрана природы (позвоночные), Минск, 1967; География Белоруссии, Минск, 1965; К о р у л и н Д. М., Геология и полезные ископаемые Белоруссии, Минск, 1962; Растительный покров Белоруссии, Минск, 1969.

### IV. მოსახლეობა

ბ-ის ძირითადი მკვიდრნი *ბელორუსები* არიან — 7290 ათ. კაცი (1970), რაც საბჭ. კავშირში მცხოვრებ ბელორუსთა 81%-ს შეადგენს. ცხოვრობენ აგრეთვე რუსები — 938 ათ. კაცი, პოლონელები — 383 ათ. კაცი (უმთავრესად დას. რ-ნებში), უკრაინელები — 191 ათ. კაცი და ებრაელები — 148 ათ. კაცი (უმთავრესად ქ-ებსა და დაბებში). რესპ. დას. რ-ნებში ცხოვრობენ აგრეთვე თათრები, ლიტველები, ლატვიელები და სხვ.

მოსახლ. რაოდენობით ბ. მე-5 ადგილზეა მოკავშირე რესპუბლიკებს შორის. საშ. სიმჭიდროვე 1 $კმ^2$-ზე — 44,6 კაცი (1974; 33,2 კაცი, 1913). 1972 მუშათა და მოსამსახურეთა საშ. წლ. რაოდენობა სახ. მეურნეობაში 3,3 მლნ. კაცს უდრიდა. დიდი ქ-ებია (1974, ათ. მცხ.): მინსკი (1095), გომელი (324), ვიტებსკი (265), მოგილიოვი (244), ბობრუისკი (170), გროდნო (161), ბრესტი (1.50). საბჭ. ხელისუფლების წლებში შეიქმნა ახალი ქ-ები: სვეტლოგორსკი, სოლიგორსკი, ბერიოზა, ჟოდინო; ძვ. პოლოცკის გვერდით წარმოიშვა ნავთობგადასამუშ. და ქიმ. მრეწვ. ცენტრი ნოვოპოლოცკი, ახ. სამრეწვ. ცენტრია ნოვოლუკომლი.

### V. ისტორიული ნარკვევი

**პირველყოფილი თემური წყობილება ბ-ის ტერიტორიაზე.** ადამიანის არსებობის პირველი ნიშნები ბ-ის ტერიტორიაზე განეკუთვნება შუა პალეოლითს (სოფ. ბერდიჟი და პოდლუჟიე, გომელის ოლქი). ბ-ის ტერიტორიაზე აღმოჩენილია მეზოლითის, ნეოლითისა და ბრინჯაოს ხანის რამდენიმე ასეული სადგომი. თავდაპირველად ადამიანთა ძირითადი საქმიანობა იყო ნადირობა, თევზჭერა, საკვების შეგროვება, ნეოლითიდან კი ვითარდება მიწათმოქმედება და მესაქონლეობა. ბრინჯაოს ხანაში ქვის პრიმიტ. იარაღი შეცვალა ახ. სახის, მეტწილად ბრინჯაოს იარაღმა. ძვ. წ. VII ს-ში აქ დაიწყეს რკინის იარაღის დამზადება და გამაგრებული დასახლებების მშენებლობა. ბ-ის ტერიტორიაზე ცნობილია ამ ტიპის ათასზე მეტი დასახლება. ამ ეპოქიდან ბ-ის ტერიტორიაზე სახლობენ მილოგრადისა და ზარუბინეცის კულტ. ტომები. II—V სს-ში ბ-ში თანდათან შემოიჭრნენ სლავური ტომები, რის გამოც მოხდა ადგილ. მოსახლეობის ასიმილაცია. ჩამოყალიბდა სამი დიდი ტომობრივი გაერთიანება: პოლესიე და შუა ბ-ის ნაწილი დაიკავეს *დრეგოვიჩებმა*, მდ. სოჟის აუზი — *რადიმიჩებმა,* დვინისპირეთი და ზემო დნეპრისპირეთი — *კრივიჩებმა*.

**ფეოდალური წყობილების ჩასახვა და განვითარება ბ-ში (IX — XVI სს.).** სოფ. მეურნეობისა და ხელოსნობის ინტენს. განვითარებამ ბ-ში VI — IX სს-ში ხელი შეუწყო ვაჭრობის გაფართოებასა და ქალაქების წარმოშობას (უძველესი ქ-ები — პოლოცკი და ტუროვი). ქონებრივმა და სოც. უთანასწორობამ სასოფლო თემის შიგნით საფუძველი შეუქმნა კლასობრივ ფეოდ. ურთიერთობათა ჩამოყალიბებას. IX ს-ში შეიქმნა ძვ. რუს. სახელმწიფო (იხ. *კიევის რუსეთი*), რ-ის შემადგენლობაში თანდათან შევიდა ბ-ის ტერიტორიაც. ამ სახელმწიფოში გაერთიანებულ აღმ. სლავთა დაახლოებისა და შერწყმის შედეგად წარმოიშვა ერთიანი ძვ. რუსი ხალხი, რ-იც შემდეგ გაიყო სამ მონათესავე ხალხად — რუსებად, უკრაინელებად და ბელორუსებად.

ძვ. რუს. სახელმწიფოს სოფ. მეურნეობას ნატურალური ხასიათი ჰქონდა. მთავრების, ბოიარებისა და ეკლესიის მამულების ზრდა-გაფართოებასთან ერთად გლეხობის სულ უფრო და უფრო დიდი ნაწილი ფეოდალურად დამოკიდებული ხდებოდა, ასრულებდა საბატონო სამუშაოს, ფეო-

დალს უხდიდა ღალას ნატურით. ცალკეულ სამთავროებს სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა პოლონეთთან, შვეციასთან, ვოლგა-კამის ბულგარეთთან. გაჩნდა ქ-ები ბრესტი, ვიტებსკი, მინსკი, პინსკი, ბორისოვი, ორშა და სხვ.; ძვ. რუს. სახელმწიფოს დაშლის შედეგად XI—XII სს-ში გაჩნდა პოლოცკის, ტუროვისა და სმოლენსკის სამთავროები. XIII—XIV სს-ში მონღოლ-თათართა შემოსევისა და გერმ. რაინდთა თავდასხმების პირობებში ლიტვ. მთავრებმა შეძლეს დას. რუს. მიწების დიდი ნაწილის დაპყრობა. რუს. სხვა მიწებისაგან მოწყვეტისა და განცალკევების შედეგად დას. რუს. მიწების მოსახლეობას განვითარების განსაკუთრებული პირობები შეექმნა, უფრო მკვეთრად გამოიხატა მათი ენის, კულტურისა და ადათწესების თავისებურებანი. ამის შედეგად დაიწყო ბელორუსი ხალხის ჩამოყალიბების პროცესი. შემდეგში დას. რუს. მიწებს ეწოდა „ბელაია რუსი“.

ფეოდ. ურთიერთობათა განვითარებას თან სდევდა ფეოდალის მიწაზე გლეხთა მიმაგრების პროცესი, რ-მაც გამოხატულება პოვა ლიტვ. დიდი მთავრის კაზიმირ IV-ის კანონში (1447), ეს დოკუმენტი კრძალავდა ფეოდალთა კუთვნილი გლეხების გადასვლას დიდი მთავრის მიწებზე. 1566 და 1588 ლიტვ. სტატუტებმა გააძლიერეს გლეხთა პირადი დამოკიდებულება ფეოდალთაგან. ამ უკანასკნელთ მიეცათ გლეხთა დასჯის განუსაზღვრელი უფლებები, თვით სიკვდილით დასჯის უფლებაც კი. მანამდე არსებული გლეხთა სხვადასხვა კატეგორია გადაიქცა ერთიან ყმა-გლეხურ მასად — „ხოლოპებად“. ექსპლუატაციის გაძლიერებას მოსდევდა გლეხობის პროტესტი. XV—XVI სს-ში გახშირდა გლეხთა ერთი მებატონისაგან მეორესთან, აგრეთვე რუსეთში, უკრაინაში, პოლონეთსა და კაზაკებთან (იხ. *კაზაკობა*) გაქცევის შემთხვევები.

**ბ-ის ხალხთა მასების ბრძოლა ფეოდ.-ბატონყმური ჩაგვრის წინააღმდეგ. ბ-ის შეერთება რუსეთთან (XVII—XVIII სს.).** ფეოდ. და ეროვნ.-რელიგ. ჩაგვრის გაძლიერებამ გამოიწვია ბელორ. ხალხის წინააღმდეგობის ზრდა და მოძმე რუს ხალხთან კავშირის განმტკიცებისაკენ სწრაფვა. ამ მოძრაობამ განსაკუთრებით მძაფრი ხასიათი მიიღო XVI ს. ბოლოს (გლეხთა და კაზაკთა გამოსვლები მატიუშას წინამძღოლობით 1590, ს. ნალივაიკოს აჯანყება 1595). XVII ს. I ნახევარში იფეთქა ქალაქის მცხოვრებთა აჯანყებებმა (მოგილიოვში, ვიტებსკში, პოლოცკში). ამ ბრძოლაში მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ „ძმობად“ წოდებული (XVI ს. მიწურული) რელიგ. ორგანიზაციები, რ-ებიც ხელს უწყობდნენ ბ-ის კულტურის განვითარებასაც. XVI ს-ში ძირითადად დასრულდა ბელორუსი ხალხის ჩამოყალიბების პროცესი.

1648 ბელორუსი ხალხი აქტიურად ჩაება უკრაინაში დაწყებულ განმათ. ომში. აჯანყებამ მოიცვა ბ-ის ტერიტ. უდიდესი ნაწილი. ბ. ხმელნიცკის არმიიდან ბელორუსი ხალხის დასახმარებლად გაემართნენ ა. ნებაბას, გარკუშას, კრივოშაპკასა და სხვ. რაზმები. 1649 დამდეგს რეჩპოსპოლიტას არმიამ სასტიკად ჩაახშო აჯანყების ძირითადი კერები, მაგრამ გაზაფხულზე უკრაინიდან მოსულ კაზაკთა რაზმების დახმარებით აჯანყება კვლავაც გრძელდებოდა ბ-ის ტერიტორიაზე. პოლონელებმა აჯანყების საბოლოოდ განადგურება შეძლეს მხოლოდ ბელაია-ცერკოვის ხელშეკრულებით უკრაინაში ომის შეწყვეტის შემდეგ (1651). რუს.-პოლ. ომის (1654—67) დაწყებისთანავე ბელორუსი ხალხი უყოყმანოდ მიემხრო რუს. არმიას. *ანდრუსოვოს დაზავების* (*1667*) შემდეგ ბ-ის მოსახლეობა თითქმის განახევრდა, გაძლიერდა ფეოდ. და ეროვნ. ჩაგვრა, დაიხურა ბელორ. სკოლები და სტამბები, ბელორ. ენა განდევნა პოლონურმა, ხალხში ძალით ავრცელებდნენ კათოლიკობას. მეურნეობა უკიდურესად დაქვეითდა. იგივე განმეორდა *ჩრდილოეთის ომის* (*1700—21*) შემდეგ. ბ-ის მეურნეობას გამოცოცხლება დაეტყო მხოლოდ XVIII ს. II ნახევრიდან — გაიზარდა მოსახლეობა, გაფართოვდა ვაჭრობა, ქალაქებში განვითარდა ხელოსნური წარმოება, გაჩნდა კაპიტალ. მანუფ. ტიპის პირველი საწარმოები. მკაფიოდ გამოიკვეთა გლეხთა სოც. დიფერენციაციის პროცესი.

პოლ. სამგზის დაყოფის (1772, 1793, 1795) შედეგად ბ-ის მიწები რუსეთს შეუერთდა. რუსეთთან გაერთიანებას ბელორუსი ხალხისათვის პროგრ. მნიშვნელობა ჰქონდა. ეკონომიკა ჩაერთო რუს. საერთო ბაზარში, ბელორ. კულტურა დაუახლოვდა მონათესავე რუს. კულტურას, შეწყდა ხალხის რელიგ. ჩაგვრა.

**კაპიტალისტურ ურთიერთობათა წარმოქმნა და განვითარება ბ-ში. XVIII ს. დასასრ. — XIX ს.** ნაპოლეონის არმიის შემოსევამ (1812) მკვეთრად გააუარესა ბ-ის გლეხობის მდგომარეობა. ამან ხელი შეუწყო პარტიზ. მოძრაობის გაშლას ბ-ში. 1812 სამამულო ომის დამთავრების შემდეგ ბ-ის ეკონომიკა აღმავლობის გზას დაადგა. სამრეწვ. საწარმოთა უდიდესი ნაწილი სას.-სამ. პროდუქტების გადამუშავებას ემსახურებოდა. XIX ს. შუა წლებში გაჩნდა ორთქლის მანქანა. ბ-ის 42 ქალაქის მოსახლ. 151 ათასიდან 320 ათას კაცამდე გადიდდა. სოფ. მეურნ. უფრო მეტად დაუკავშირდა ბაზარს, დაინერგა ტექ. კულტურები, გაიზარდა სახნავი ფართობი. მაგრამ ბატონყმური სისტემა ხელს უშლიდა ბ-ის ეკონ. სწრაფ განვითარებას.

ბატონყმობის გაუქმებამ დააჩქარა კაპიტალიზმის განვითარების პროცესი, რასაც მოჰყვა გლეხთა ფენებად დაყოფა. XX ს. დამდეგს უღარიბესი გლეხობა შეადგენდა 61%-ს. ყოველწლიურად საშოვარზე გადიოდა 300 ათასამდე გლეხი. კაპიტალიზმის განვითარებას ხელს უწყობდა რკინიგზების ქსლის გაფართოება. ამ მხრივ ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზე იყო რუს. იმპერიაში. XIX ს. II ნახევარში დასრულდა ბელორუსი ხალხის ერად ჩამოყალიბების პროცესი.

**ბ. იმპერიალიზმისა და რუსეთის ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუციების პერიოდში (1900—17).** XIX ს. მიწურულიდან ბ-ში გაიშალა მუშათა მოძრაობა. ვ. ი. ლენინის მიერ ჩამოყალიბებული პეტერბ. „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის“ გავლენით შეიქმნა ს.-დ. ჯგუფები და წრეები მინსკში, ვიტებსკში, გომელში და სხვ. ქ-ებში. 1898 წ. 1—3 მარტს მინსკში შედგა რსდმპ I ყრილობა, რამაც დასაბამი მისცა რუს. ს.-დ. პარტიას (იხ. ქვეთავი ბელორუსიის კომუნისტური პარტია). 1905—07 რევოლუციაში ბ-ის მუშათა კლასი აქტიურად უჭერდა მხარს პეტერბ. და მოსკ. მუშების გამოსვლებს. მუშათა გაფიცვები და გამოსვლები მოეწყო 1905 იანვარში, ოქტომბერში, დეკემბერში. 1906 ფართო ხასიათი მიიღო გლეხობისა და სას.-სამ. მუშათა გამოსვლებმა. პარალელურად იზრდებოდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, სადაც ორი მიმართულება შეინიშნებოდა: რევ.-დემოკრ. და ლიბერ.-ბურჟუაზიული. ს.-დ. ორგანიზაციები ებრძოდნენ წვრილბურჟ. ნაციონალისტურ პარტიებს —*ბუნდს* და *ბელორუსიის სოციალისტურ გრომადას*.

I მსოფლიო ომის დროს ბ. საომარ მოქმედებათა ასპარეზი გახდა. 1915 ბ-ის დას. ნაწილი გერმანელებმა დაიპყრეს. ამ წლებში ბ-ში გაიშალა ფართო რევ. მოძრაობა. 1917 თებ. რევ. დროს ბ-ში შეიქმნა მუშათა დეპუტატების საბჭოები (მინსკში, გომელში, ვიტებსკსა და სხვ. ქ-ებში). ერთდროულად გაჩნდა დას. ფრონტის ნაწილებში ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოები, რ-ებიც გაერთიანდნენ მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოებში. ამავე დროს ბ-ში ჩამოყალიბდა „წესრიგისა და უშიშროების დროებითი საზოგადოებრივი კომიტეტი“, რ-იც დროებით მთავრობას ემორჩილებოდა.

**ბ. დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის, სამოქალაქო ომისა და სამხედრო ინტერვენციის პერიოდში (1917—20).** ოქტ. შეიარაღებული აჯანყების დღეს, 1917 წ. 25 ოქტ. (7 ნოემბ.) მინსკის მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატთა საბჭომ ხელში აიღო ძალაუფლება ქალაქში. ბ-ისა და დას. ფრონტის ბოლშევიკები დაუყოვნებლივ ჩაებნენ კონტრრევ. წინააღმდეგ ბრძოლაში. ისინი გზას უღობავდნენ სამხ. ნაწილებს, რ-ებიც დროებითი მთავრობის ბრძანებით მიემართებოდნენ რევოლუციის ჩასახშობად პეტროგრადში, მოსკოვსა და სხვ. ქ-ებში. 27 ოქტ. (9 ნოემბ.) მინსკის საბჭოსთან შეიქმნა რევკომი, რ-იც მალე გადაკეთდა ჩრდ.-დას. ოლქისა და დას. ფრონტის სამხ. რევკომად. საბჭ. ხელისუფლება ცნეს დას. ფრონტის ჯარისკაცთა კომიტეტების II საფრონტო ყრილობამ, მინსკის, ვიტებსკისა და მოგილიოვის გუბერნიების მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების, მინსკისა და ვილნოს გუბერნიების გლეხთა დეპუტატების საბჭოების დას. ფრონტის ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოების ყრილობამ, სადაც არჩეული კომიტეტები გაერთიანდნენ და ჩამოაყალიბეს დას. ოლქის, მუშათა, ჯარისკაცთა და გლეხთა დეპუტატების საოლქო აღმასკომი (თავ-რე ნ. როგოზინსკი), რ-საც გადაეცა მთელი ძალაუფლება ბ-ის ტერიტორიაზე. შეიქმნა აღმასრ. ორგანო — სახ. კომისართა საბჭო ბოლშევიკ კ. ლანდერის ხელმძღვანელობით.

ოქტ. სოციალ. რევოლუციამ ბ-ის ხალხი გაათავისუფლა სოც. და ეროვნ. ჩაგვრისაგან, გზა გაუხსნა სოციალ. სახელმწიფოს შექმნისაკენ.

საბჭ. ხელისუფლების პირველი დღეებიდანვე ბ-ში გაიშალა სოციალ. მშენებლობა. 1919 მოხდა სამრეწვ. საწარმოთა დიდი ნაწილის ნაციონალიზაცია. 1921-თვის გლეხობა ფლობდა 5,5 მლნ. ჰა მიწას. 1918 წ. 30—31 დეკ. სმოლენსკში შეიკრიბა რკპ (ბ) ჩრდ.-დას. VI საოლქო კონფერენცია, რ-მაც დაადგინა ბსსრ-ის შექმნა და თავი გამოაცხადა ბ-ის კპ (ბ) I ყრილობად. ჩამოყალიბდა ბ-ის მუშურ-გლეხური დროებითი რევ. მთავრობა, რ-მაც 1919 წ. 1 იანვ. გამოაქვეყნა მანიფესტი ბსსრ-ის შექმნის შესახებ. ეს დღე გამოცხადდა ბსსრ-ის შექმნის დღედ. 1919 წ. 5 იანვ. ბსსრ-ის მთავრობა გადავიდა მინსკში, რ-იც გახდა ბსსრ-ის დედაქალაქი. 1919 წ. 2—3 თებ. მინსკში შეიკრიბა ბსსრ-ის საბჭოების I ყრილობა, სადაც საკავშ. ცაკ-ის თავ-რემ ი. სვერდლოვმა გამოაცხადა ცაკის დადგენილება „ბელორუსიის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის დამოუკიდებლობის ცნობის შესახებ“. ყრილობამ მიიღო ბსსრ-ის პირველი კონსტიტუცია (3 თებ.) და დეკლარაცია


ძველი ციხე-დარბაზი. გროდნო. XIV ს. დასასრული — XV ს. დასაწყისი. რეკონსტრუქცია.


წმ. ნიკოლოზის ეკლესია. მოგილიოვი. დაიწყეს 1669 წ.


მდ. პრიპიატი.

რსფსრ-თან ფედერ. კავშირის დამყარების შესახებ, აირჩია ცაკ-ი და სახკომსაბჭო, დაამტკიცა ბსსრ-ის სახელმწ. გერბი და დროშა.

**ბ. სამოქალაქო ომისა და სამხედრო ინტერვენციის პერიოდში (1918—20)** ათასობით ბელორუსი იბრძოდა წითელი არმიის რიგებში. 1919 თებ. ბ-ს თავს დაესხა ბურჟ.-მემამულური პოლონეთი. ინტერვენციასთან და კონტრრევოლუციასთან ბრძოლის მიზნით მოხდა ბ-ისა და ლიტვის ეკონ., პოლიტ. და სამხ. გაერთიანება. 1919 წ. 27 თებ. ვილნიუსში აირჩიეს *ლიტვა-ბელორუსიის სსრ* მთავრობა ვ. *მიცკიავიჩუს-კაპსუკასის* თავმჯდომარეობით. პოლონელებმა დაიპყრეს ბ-ის დიდი ნაწილი. ამას დაერთო 1919 წ. 24 მარტს კონტრრევ. ამბოხება გომელში. ბ-ის კომუნისტებმა წითელი არმიის ნაწილებთან ერთად ჩაახშეს იგი. 1919 წ. 1 ივნ. სავჰშ. ცაკმა გამოაქვეყნა დეკრეტი რსფსრ-ის, უკრ., ლიტვისა და ბ-ის რესპუბლიკების სამხ. კავშირის შესახებ. 1920 წითელმა არმიამ გაათავისუფლა ბ., რესპუბლიკაში აღდგა საბჭ. ხელისუფლება. ლიტვაში ძალაუფლება ხელთ ჩაიგდო ბურჟუაზიამ, შეიქმნა ბურჟ. რესპუბლიკა, რ-მაც 1940-მდე იარსება.

1920 წ. 31 ივლ. ბ. დამოუკიდებელ საბჭ. სოციალ. რესპუბლიკად გამოცხადდა.

**ბ. სოციალისტური მშენებლობის პერიოდში 1921—40.** 1921 წ. 16 იანვ. ბ-სა და რსფსრ-ს შორის დაიდო ხელშეკრულება სამხ. და სამეურნეო კავშირის შესახებ. საბჭ. რუსეთსა და პოლონეთს შორის დადებული *რიგის საზავო ხელშეკრულებით* (1921 წ. 18 მარტი) (*იხ. საბჭოთა კავშირ-პოლონეთის ხელშეკრულებები და შეთანხმებები*) დას. ბ. გადაეცა პოლონეთს. 1922 წ. 30 დეკ. ბსსრ შევიდა სსრკ-ის შემადგენლობაში.

იმპერიალ. და სამოქალაქო ომების პერიოდში ბ-ის ეკონომიკა მკვეთრად დაქვეითდა. კომ. პარტიის ხელმძღვანელობით ბელორუსმა ხალხმა დიდ წარმატებებს მიაღწია სოციალ. მშენებლობაში. სოფლად ყალიბდებოდა კოლექტ. მეურნეობები. ომამდელი ხუთწლედების მანძილზე ბ-ში შეიქმნა მრეწვ. ახ. დარგები, დაარსდა 1700-ზე მეტი სამრეწვ. საწარმო, შეიქმნა ადგილ. სათბობ-ენერგეტ. ბაზა. სოციალ. მშენებლობაში მიღწეული წარმატებებისათვის ბ. 1935 დაჯილდოვდა ლენინის ორდენით. სოფ. მეურნეობაში გაიმარჯვა საკოლმ. წყობამ, ბსსრ გადაიქცა მაღალგანვითარებულ ინდუსტრ. საკოლმ. სოციალ. რესპუბლიკად. ბ-ში წარმატებით განხორციელდა კულტ. რევოლუცია. ძირითადად აღმოიფხვრა წერა-კითხვის უცოდინარობა, შეიქმნა მუშათა კლასისა და ინტელიგენციის ეროვნ. კადრები, დაარსდა უმაღლესი სასწავლებლები, სამეცნ. და კულტურულ-საგანმან. დაწესებულებები, ეროვნ. თეატრები. 1937 წ. 19 თებ. ბ-ის საბჭოების XII საგანგებო ყრილობამ მიიღო ბსსრ-ის კონსტიტუცია, სადაც აისახა ბელორუსი ხალხის სოციალ. მონაპოვარი.

**ბ. დიდი სამამულო ომის წლებში 1941—1945.** დიდი სამამულო ომის დაწყების დღიდანვე ბ-ის ტერიტ. უმძიმესი ბრძოლების ასპარეზად გადაიქცა. წითელი არმიის თავგანწირული თავდაცვითი ბრძოლების მიუხედავად, 1941 აგვ. ბ-ის ტერიტ. დაიკავეს გერმ. ფაშისტთა ჯარებმა. სამამულო ომის ისტორიაში ლეგენდარული ფურცლები ჩაწერეს *ბრესტის ციხესიმაგრის*, მინსკის, ჟლობინის, გომელისა და სხვ. ქ-ების დამცველებმა. პარტ. და საბჭ. ორგანოების ღონისძიებების შედეგად შესაძლებელი გახდა 1,5 მლნ. მცხოვრების ევაკუაცია. აღმოსავლეთში გადაიტანეს 190 მსხვილი საწარმო, 5 ათასზე მეტი ტრაქტორი და სხვ.

ბ-ის ტერიტორიაზე გერმ. ფაშისტებმა დაამყარეს ე. წ. „ახალი წესრიგი“ — ძარცვისა და ტერორის სასტიკი კოლონ. რეჟიმი. მთელი ძალა [illegible] ბ-ის გენ. კომისარი ვ. კუბე, რ-იც 1943 წ. 22 სექტ. მოკლეს პარტიზანებმა. გერმ. ეკონ. პოლიტიკა მიზნად ისახავდა ბ-ის გადაქცევას გერმ. კოლონიად, [illegible] გადაეცემოდათ გერმ. კოლონისტებსა და ყოფილ მემამულეებს, ხოლო საბჭ. მოქალაქეებს იყენებდნენ სამუშაო ძალად. ბ-ის მოსახლეობას თანამიმდევრულად სპობდნენ. ბ-ის ტერიტორიაზე ოკუპანტებმა შექმნეს 260 საკონცენტრაციო ბანაკი, ასობით ციხე და გეტო, მოაწყვეს 60-მდე დამსჯელი ექსპედიცია. სულ ოკუპაციის პერიოდში ბ-ის ტერიტორიაზე ფაშისტებმა მოსპეს 2 მლნ. 225 ათ. საბჭ. მოქალაქე და სამხ. ტყვე; გერმანიაში საკატორღო სამუშაოზე გაგზავნეს დაახლ. 380 ათ. კაცი.

უსასტიკესი რეჟიმის მიუხედავად, ბ-ის ხალხი ერთხმად აღდგა სამშობლოს დასაცავად. კომპარტიის ხელმძღვანელობით ბ-ში მოქმედებდა 1108 პარტიზ. რაზმი 374 ათ. მებრძოლის შემადგენლობით, 70 ათასზე მეტი იბრძოდა არალეგალურ ორგანიზაციებში. მათ რიგებში, ბელორუსი და საბჭ. ხალხების წარმომადგენლების გარდა, იბრძოდნენ პოლონელები, სლოვაკები, ჩეხები, სერბები, უნგრელები, ფრანგები, გერმანელები და სხვ.; პარტიზ. და ანტიფაშისტურმა ბრძოლამ დიდი როლი შეასრულა სამამულო ომის წარმატებით დამთავრებაში. ბ-ის პარტიზანებმა მოსპეს და მწყობრიდან გამოიყვანეს 500 ათ. ოკუპანტი, გაანადგურეს 948 გერმ. გარნიზონი და შტაბი, 29 სარკინიგზო სადგური, 305 თვითმფრინავი, 438 ქვემეხი, 1355 ტანკი და ჯავშნოსანი მანქანა, 18 700 ავტომანქანა, ააფეთქეს 939 სამხ. საწყობი, 819 სარკინიგზო და 4710 საგზაო ხიდი, ლიანდაგიდან გადაავდეს 11 128 სამხ. ეშელონი და სხვ. ბ-ის პარტიზანული ე. წ. „სალიანდაგო ომის“ შედეგად გერმანელთა ტვირთგადაზიდვა ბ-ში 40%-ით შემცირდა. ბ-ის პარტიზანებმა დიდი დახმარება გაუწიეს საბჭ. ჯარებს ბ-ის ტერიტ. განთავისუფლებისათვის ბრძოლაში. 1944 ივლ. ბ. განთავისუფლებული იქნა დამპყრობთაგან (*იხ. ბელორუსიის ოპერაცია 1944*). 120 ათასზე მეტი ბელორ. პარტიზანი დაჯილდოვდა მთავრობის ჯილდოებით, მ. შ. 87 მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. საბჭ. არმიაში იბრძოდა 1 მლნ. ბელორუსი, რ-თაგან 300 ათასზე მეტი დაჯილდოვდა ორდენებითა და მედლებით, ხოლო 410 კაცს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. 4 ბელორუსი — პ. გოლოვაჩოვი, ი. გუსაკოვსკი, ს. შუტოვი, ი. იაკუბოვსკი ორგზის საბჭ. კავშირის გმირია.

**ბ. ომის შემდგომ** პერიოდში. ფაშისტთა ოკუპაციის შედეგად ბ-ში დაინგრა 209 ქალაქი და რაიცენტრი, 9200 სოფელი, 10 ათ. საწარმო, განადგურდა 10,2 ათ. კოლ-ბა, 92 საბჭ. მეურნ., 316 მტს და სხვ.

ბ-ის სახ. მეურნეობის აღდგენაში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა საკავშ. მთავრობისა და მოძმე რესპუბლიკების დახმარებას. 1946 ბსსრ-ის უმაღლესი საბჭოს VIII სესიამ მიიღო კანონი სახ. მეურნეობის აღდგენისა და განვითარების შესახებ. ომის შემდგომ ხუთწლედებში ბ-მ სწრაფი ტემპით აღადგინა სახ. მეურნ., დანერგა და განავითარა ახ. დარგები. სახ. მეურნეობისა და კულტ. აღდგენისა და მაღალი დონის მიღწევისათვის ბ. დაჯილდოვდა მეორე ლენინის ორდენით (1958), საბჭ. სახელმწიფოს მშენებლობის ყველა ეტაპზე აქტ. მონაწილეობისათვის ოქტომბრის რევოლუციისა (1968) და ხალხთა მეგობრობის (1973) ორდენებით. ბრესტსა და მინსკს მიენიჭა გმირი ქალაქის წოდება, ბ-ის ყველა ოლქი დაჯილდოვდა ლენინის ორდენებით. ბსსრ გაეროს ერთ-ერთი წევრი-დამფუძნებელი და მისი საქმიანობის აქტ. მონაწილეა.

*ლიტ.*: Великая Октябрьская социалистическая революция в Белоруссии. Документы и материалы, т. 1—2, Минск, 1957; Завалеев Н. Е., Рабочий класс Белоруссии в борьбе за социализм (1917—1932), Минск, 1967; История Белорусской ССР, 2 изд., т. 1—2, Минск, 1961; Кравченко И. С., Залесский А. И., Белорусский народ в годы Великой Отечественной войны, Минск, 1959.

## VI. ბელორუსიის კომუნისტური პარტია

ბ-ის კომუნისტური პარტია სკკპ-ის განუყოფელი ნაწილია. იგი სათავეს იღებს მარქსისტული მიმართულების მუშათა წრეებისაგან, რ-ებიც XIX ს. 80–90-იან წლებში აღმოცენდა მინსკში, ვიტებსკში, გომელში, გროდნოში. 90-იანი წწ. II ნახევრიდან ბ-ში იქმნება ს.-დ. ორგანიზაციები. 1898 წ. 1–3 მარტს მინსკში გაიმართა რსდმპ-ის I ყრილობა, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა ს.-დ. პარტიის შექმნას რუსეთში. გაზ. „ისკრის“ გამოცემის დაწყების (1901) შემდეგ ბ-ის ქალაქებში ლენინურ-ისკრული მიმართულების ჯგუფები გაჩნდა. 1903 დამლევსა და 1904 დამდეგს ს.-დ. ორგანიზაციები შეიქმნა მინსკში, ბრესტში, ვიტებსკში, მოგილიოვში, გომელში, ბობრუისკში და სხვ. 1904 იანვ. ჩამოყალიბდა რსდმპ-ის პოლესიეს კომიტეტი. 1904 მარტში — რსდმპ-ის ჩრდ.-დას. კომიტეტი. ბ-ის ბოლშევიკებსა და მენშევიკებს შორის მწვავე ბრძოლა მიმდინარეობდა იდეოლოგიურ და ორგანიზაციულ საკითხებზე. მხოლოდ ბოლშევიკების დაჟინებითი მოთხოვნის შედეგად დაუჭირეს მხარი პოლესიესა და ჩრდ.-დას. კომიტეტებმა პარტიის ყრილობის მოწვევას. რსდმპ-ის III ყრილობაზე (1905) ბელორუსმა დელეგატებმა მ. ვლადიმიროვმა, დ. პოსტოლოვსკიმ, გ. შკლოვსკიმ ხმა მისცეს ლენინურ რეზოლუციებს. 1905–07 რევ. პერიოდში ბ-ის ს.-დ. ორგანიზაციებთან იქმნებოდა საბრძოლო რაზმები და სამხ. რევ. ორგანიზაციები. საგრძნობლად გაიზარდა ამავე პერიოდში ბ-ის პარტორგანიზაციები (4,5 ათ. წევრი, 1906). ისინი გაერთიანებული იყვნენ რსდმპ-ის ჩრდ.-დას. კავშირში, რ-შიც შედიოდნენ ბ-ის და ლიტვის პარტორგანიზაციები. 1906 მაისში ჩრდ.-დას. კავშირის ყრილობამ მიიღო სახელწ. რსდმპ ბელორუსიისა და ლიტვის საოლქო კავშირი.

I მსოფლიო ომის პერიოდში ბ-ში მოქმედებდა რსდმპ-ის პოლესიეს კომიტეტი, რ-საც ს. ხავკინი ხელმძღვანელობდა გომელში, მინსკში, ლუნინეცში, ნესვიჟში, ორშაში, დას. ფრონტის ნაწილებში პარტ. მუშაობას ეწეოდნენ ი. იავორსკი, მ. ფრუნზე, პ. ლეპეშინსკი, ა. მიასნიკოვი და სხვები.

ბ-ის ბოლშევიკები მხარს უჭერდნენ ვ. ი. ლენინის ლიკვიდატორების, ოტზოვისტებისა და რევიზიონისტების წინააღმდეგ ბრძოლაში. მასების პოლიტ. აღზრდაში დიდ როლს ასრულებდა გაზ. „ზვიაზდა“ („ვარსკვლავი“) — რსდმპ (ბ)-ის მინსკის კომიტეტის ორგანო. 1917 სექტ. მინსკში ჩატარდა რსდმპ (ბ)-ის ჩრდ.-დას. I საოლქო კონფერენცია, რ-მაც აირჩია პარტ. ცენტრი — რსდმპ (ბ)-ის ჩრდ.-დას. საოლქო კომიტეტი (თავ-რე ა. მიასნიკოვი). კონფერენცია მნიშვნელოვანი ეტაპი იყო ბ-ის კომპარტიის შექმნის საქმეში.

საბჭოების სრულიად რუს. II ყრილობას პეტროგრადში ბ-იდან 25 დელეგატი ესწრებოდა. 1917 წ. 25 ოქტ. (7 ნოემბ.), მინსკში ხელისუფლება საბჭოების ხელში გადავიდა, მაგრამ 1918 თებ. გერმ. ჯარებმა თითქმის მთელი ბ-ის ოკუპაცია მოახდინეს. ბ-იდან გერმ. ოკუპანტთა განდევნის შემდეგ რკპ (ბ)-ის ჩრდ.-დას-ის VI საოლქო კონფერენციამ (1918 წ 30—31 დეკ.) თავისი თავი ბ-ის კომპარტიის (ბ) პირველ ყრილობად გამოაცხადა. მან-



ქერუბიმის თავი.ხე. XVII ს. დასასრული — XVIII ს. დასაწყისი. ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი.

**ბელორუსიის კპ ყრილობები**

I 30/31 დეკ. 1918
II 4/6 მარტი 1919
III 22/25 ნოემბ. 1920
IV 25 თებ./2 მარტი 1921
V 15/20 ოქტ. 1921
VI 15/19 მარტი 1922
VII 20/26 მარტი 1923
VIII 12/14 მაისი 1924
IX 8/12 დეკემბ. 1925
X 3/10 იანვ. 1927
XI 22/29 ნოემბ. 1927
XII 5/16 თებ. 1929
XIII 30 მაისი/12 ივნ. 1930
XIV 23/28 იანვ. 1932
XV 16/22 იანვ. 1934
XVI 10/19 ივნ. 1937
XVII 10/18 ივნ. 1938
XVIII 15/20 მაისი 1940
XIX 15/18 თებ. 1949
XX 20/23 სექტ. 1952
XXI 10/13 თებ. 1954
XXII 24/27 იანვ. 1956
XXIII 14/15 იანვ. 1959
XXIV 17/19 თებ. 1960
XXV 26/28 სექტ. 1961
XXVI 3/5 მარტი 1966
XXVII 22/24 თებ. 1971
XXVIII 4/6 თებ. 1976

ვე გააფორმა ორგანიზაციულად ბ-ის კომუნისტური პარტიის (ბ), როგორც რკპ (ბ)-ის შემადგენელი ნაწილის შექმნის ფაქტი. ყრილობამ აირჩია ბ-ის კპ(ბ) ცენტრ. ბიურო: ა. მიასნიკოვი, ვ. კნორინი, ი. ალიბეგოვი, მ. კალმანოვიჩი, ი. პერნო, ვ. სელეზნიოვი, დ. ჟილუნოვიჩი და სხვ. 1919 თებ. ბ-ისა და ლიტვ. კომპარტიები გაერთიანდნენ ლიტვისა და ბ-ის კპ(ბ)-ად. ლიტვისა და ბ-ის კპ (ბ)-ის ცკ-ის ორგანოები იყო: „ზვეზდა“ —რუს., „მლოტი“ („ურო“)—პოლ., „კომუნისტასი“ („კომუნისტი“)—ლიტვ., „შტერნი“ („ვარსკვლავი“)—ებრ. ენებზე. ლიტვაში ბურჟ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ ლიტვისა და ბ-ის კპ(ბ)-ის ცკ გაუქმდა. 1920 წ. 22—25 ნოემბ. მინსკში შედგა ბ-ის კპ (ბ)-ის III ყრილობა, რ-მაც აირჩია ბ-ის კპ (ბ)-ის ცენტრ. ბიურო: ვ. კნორინი, ა. ჩერვიაკოვი, ა. სლავინსკი, ი. ადამოვიჩი და სხვ.

დიდი სამამულო ომის წლებში ბ-ის კპ(ბ) გერმ. დამპყრობთა წინააღმდეგ ბელორუსი ხალხის ბრძოლის ორგანიზატორი და სულისჩამდგმელი იყო. ბ-ის კპ (ბ)-ის ხელმძღვანელობით მტრის ზურგში საყოველთაო-სახალხო პარტიზ. ომი გაჩაღდა. პარტიზ. რაზმებში და მტრის მიერ ოკუპირებული ბ-ის ტერიტორიაზე არალეგალურად მუშაობდა 35 ათასზე მეტი კომუნისტი, მტრის ზურგში მოქმედებდა ბ-ის კპ (ბ)-ის 10 საოლქო, 185 სარაიონთაშორისო და რ-ნული კომიტეტი, აგრეთვე 1316 პირველადი პარტორგანიზაცია.

ბ-ის განთავისუფლების (1944 ივლ.) შემდეგ რესპ. კომპარტიამ საკ. კპ(ბ) ცკ-ისა და საბჭ. მთავრობის დახმარებით გაჩაღა მუშაობა სახალხო მეურნეობის სწრაფი აღდგენისა და შემდგომი განვითარებისათვის.

ბ-ის კომუნისტები განუხრელად ახორციელებდნენ სკკპ-ის XX—XXV ყრილობების გადაწყვეტილებებს, უზრუნველყვეს პარტორგანიზაციების როლის ამაღლება სახელმწ., სამეურნეო და კულტ. მშენებლობაში.

ბ-ის კომპარტიაში 1975 იანვრისათვის ირიცხებოდა 469 818 სკკპ წევრი და 19 564 სკკპ წევრობის კანდიდატი.

*ლიტ.*: Документы и материалы по истории Белоруссии (1900—1917), т. 3, Минск, 1953; Очерки истории Коммунистической партии Белоруссии, ч. 1 (1883—1920), 2 изд., ч. 2 (1921—1966), Минск, 1967—68; Хроника важнейших событий истории Коммунистической партии Белоруссии, ч. 1 (1883—1918), Минск, 1962.

## VII. ბელორუსიის ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი

ბ-ის ალკკ საკავშ. ალკკ-ის შემადგენელი ნაწილია. ახალგაზრდობის პირველი რევ. ორგანიზაციები ბ-ში შეიქმნა 1917 რსდმპ (ბ)-ის მინსკის, ვიტებსკის, მოგილიოვისა და ორშის კომიტეტებთან. 1920 წ. 24—27 სექტ. მინსკში შედგა ბ-ის კომკავშირის I ყრილობა, რ-მაც დასახა ბ-ის კომკავშირის მორიგი ამოცანები, აირჩია ცკ. მინსკში 1921 წ. 21 აპრ. გამოვიდა ბ-ის ალკკ ცკ-ის ორგანო — გაზ. „ჩირვონაია ზმენა“ („წითელი ცვლა“).

ბ-ის კომკავშირი პარტიის ხელმძღვანელობით აქტიურად მონაწილეობდა სახ. მეურნეობის აღდგენაში, რესპ. ინდუსტრიალიზაციასა და სოფ. მეურნეობის კოლექტივიზაციაში, კულტ. რევ. განხორციელებაში. დიდი სამამულო ომის წლებში ბ-ის კომკავშირი პარტიის ერთგული თანაშემწე და საბრძოლო რეზერვი იყო გერმ. ფაშისტთა წინააღმდეგ ბრძოლაში. 1941 საერთო და პარტ. მობილიზაციით მოქმედ არმიაში გაიგზავნა 100 ათასზე მეტი კომკავშირელი. იატაკქვეშეთში მუშაობდა და პარტიზ. მოძრაობაში მონაწილეობდა 95 ათასზე მეტი კომკავშირელი. მტრის ზურგში მოქმედებდა ბ-ის ალკკ-ის 10 საოლქო, 210 სარაიონთაშორისო, საქალაქო და რ-ნული კომიტეტი. 1943 იანვ. კვლავ გამოვიდა ბ-ის ალკკ ცკ-ისა და მინსკის ალკკ-ის საოლქო კომიტეტის ორგანო გაზ. „ჩირვონაია ზმენა“. გერმ. ფაშისტთა წინააღმდეგ გმირული ბრძოლისათვის ბ-ის კომკავშირი დააჯილდოვეს წითელი დროშის ორდენით (1945 სექტ.). 29 კომკავშირელს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. ომის შემდგომ წლებში ბ-ის კომკავშირი აქტიურად მონაწილეობდა სოციალ. ეკონომიკის განვითარებაში, შეფობას უწევდა მსხვილი ქ-ნების, ფ-კების, ელსადგურების, დიდი ქიმიის წარმოებათა მშენებლობებს. კომკავშირის მოწოდების საპასუხოდ 100 ათასზე მეტი ბელორუსი კომკავშირელი და ახალგაზრდა 1953—69 წავიდა ციმბირის, ყაზახეთის, უკიდურესი ჩრდილოეთის, შორეული აღმოსავლეთის მშენებლობებზე. 50 წლის იუბილესთან დაკავშირებით ბ-ის კომკავშირი დააჯილდოვეს ლენინის ორდენით (1970 სექტ.).

ბ-ის კომკავშირში 1975 იანვრისათვის ირიცხებოდა 120 985 კომკავშირელი.

*ლიტ.*: Журов А. Е., В боях рожденный. Краткий очерк истории комсомола Белоруссии, Минск, 1967.

## VIII. პროფესიული კავშირები

ბ-ის პროფკავშირები სსრკ-ის პროფკავშირთა შემადგენელი ნაწილია. მათი შექმნა დაიწყო 1905—07 რევ. წლებში, ხოლო მასობრივი ორგანიზაცია — 1917 თებ. რევ. შემდეგ. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ პროფკავშირები აქტიურად მონაწილეობდნენ მმართველობის საბჭ. სამეურნეო ორგანოების ფორმირებაში, წარმოების ორგანიზაციაში. 1920 ივლ. შეიქმნა პროფკავშირთა ცენტრ. ბიურო, რ-იც შემდეგ პროფკავშირთა საბჭოდ გადაკეთდა. 1921 მაისში შედგა ბ-ის პროფკავშირთა I ყრილობა. ამ დროისათვის რესპუბლიკაში ითვლებოდა პროფკავშირთა 76 ათ. წევრი. 1928-თვის ბ-ის პროფკავშირები 237 ათასამდე წევრს აერთიანებდნენ. ომამდელი ხუთწლედების მანძილზე ბ-ის პროფკავშირები პარტორგანიზაციების ხელმძღვანელობით აქტიურად მონაწილეობდნენ სოციალ. მშენებლობაში, სათავეში ედგნენ სოციალ. შეჯიბრებას, პროპაგანდას უწევდნენ მოწინავეთა გამოცდილებას. 1938 ბ-ის პროფკავშირები 500 ათ. წევრს ითვლიდნენ.

ომის შემდგომ წლებში პროფკავშირები აქტიურად მონაწილეობდნენ რესპ. სახ. მეურნეობის აღდგენასა და შემდგომ განვითარებაში. 1975 იანვ. ბ-ის პროფკავშირები 3891962 წევრს (27200 ორგანიზაცია) აერთიანებდა.

## IX. სახალხო მეურნეობა

**საერთო დახასიათება.** ბ-ში განვითარებულია მანქანათმშ., ქიმ. და ნავთობქიმ., ნავთობის, რადიოტექ., ელექტრონული, ხის დასამუშ., მინის, მსუბუქი და კვების მრეწვ. დარგები. სოფ. მეურნეობის სპეციალიზებული დარგებია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა, მეღორეობა, მეფრინველეობა, სელისა და კარტოფილის მოყვანა.

ბ. სსრკ-ში პირველ ადგილზეა დიდი ტვირთამწეობის ავტომანქანების, სილოსის ამღები კომბაინების წარმოებით; მეორეზე — ტორფის მოპოვებით, მოტოციკლების, გორვის საკისრების, მაჯის საათების, კალიუმის სასუქების, პოლიეთილენის, ფირფიცრის, სელის ბოჭკოსა და სელის ქსოვილების წარმოებით; მესამეზე — ლითონსაჭრელი ჩარხების, ტრაქტორების, ველოსიპედების, ტელევიზორების, ფანჯრის მინის, ტრიკოტაჟის, საკონდიტრო ნაწარმის, ცხოველური ცხიმისა და სხვ. პროდუქტების წარმოებით. ბ. პროდუქციას აწვდის სსრკ-ის სხვადასხვა რ-ნებს და საზღვარგარეთის 80-ზე მეტ ქვეყანას.

**მრეწველობა.** ძირითადი დარგებია მანქანათმშ., ლითონდამუშავება, ქიმ., ნავთობქიმ., ტყის, ხის დასამუშ., ტორფის მრეწვ., სამშენებლო მასალის წარმოება, მსუბუქი და კვების მრეწვ.; უკანასკნელ წლებში დას. ბ-ში შეიქმნა მრავალი სამრეწვ. საწარმო: ბამბეულის კომბინატი, ავტომობილების აგრეგატების (ბარანოვიჩი), ავტომობილების სათადარიგო ნაწილების, სავაჭრო მანქანათმშ. ქ-ნები, აზოტ-ტუკის კომბინატი, ბამბასართავი ფ-კა (გროდნო), ელექტროტექ., სას.-სამ. მანქანების, ლაქ-საღებავების (ლიდა), ელნათურების, გაზაპარატურის (ბრესტი), ტრიკოტაჟის კომბინატი (პინსკი). განვითარდა ახ. დარგები—ქიმ., ნავთობგადასამუშ., ელექტრონული და რადიოტექ., ზუსტი ხელსაწყოთმშენებლობა, ნავთობმომპოვებელი და სხვ. (იხ. ცხრ. 2).

ბ-ის ძირითადი ენერგეტ. რესურსებია ტორფი, ბუნებრივი აირი, ქვანახშირი, თხევადი საწვავი (ნოვოპოლოცკის ნავთობგადასამუშ. ქ-ნა) და ჰიდროენერგია. ტორფის მარაგით (5 მლრდ. ტ) ბ. მხოლოდ რსფსრ-ს ჩამორჩება. ბუნებრივ აირს იღებს დაშავა—მინსკისა და შორს—გომელის აირსადენებით. ქვანახშირი შემოაქვთ დონბასიდან და ლვოვ—ვოლინის აუზიდან (უკრ. სსრ). ომის შემდეგ დიდი მნიშვნელობა მოიპოვა ნავთობმა და ბუნებრივმა აირმა. განვითარდა ენერგეტ. მეურნეობა.

ბ-ის მრეწველობის წამყვანია ავტო- და ტრაქტორთმშენებლობა; უშვებენ დიდ სატვირთო ავტომობილებს, ზემძიმე თვითმცლელებს (მინსკი, ჟოდინო, მოგილიოვი), უნივერს. ტრაქტორებს (მინსკი) და სხვადასხვა ჩარხებს (მინსკი, ვიტებსკი, გომელი, ორშა, მოლოდეჩნო). განვითარებულია სას.-სამ. მანქანების წარმოება (გომელი, ლიდა, ბობრუისკი), აგრეთვე ხელსაწყოთმშენებლობა და რადიოელექტრონიკა (მინსკი, გომელი, ვიტებსკი). ამზადებენ მოწყობილობას ტორფის მრეწველობისათვის (გომელი), სამდ. გემებს (გომელი, ვიტებსკი, ბობრუისკი), ფოტოაპარატებს, მოტორებს, მაცივრებს და სხვ. სწრაფად ვითარდება ქიმ. მრეწვ.; ცენტრებია: სოლიგორსკი (კალიუმის სასუქების წარმოება), გროდნო (აზოტტუკის ქ-ნა), გომელი (ქიმ. ქ-ნა), სვეტლოგორსკი, მოგილიოვი, ნოვოპოლოცკი (ქიმ. ბოჭკოს წარმოება). ომის შემდეგ

**ბელორუსიის ალკკ ყრილობები**

| | | |
|---|---|---|
| I | 24/27 სექტ. | 1920 |
| II | 20/24 აპრ. | 1921 |
| III | 13/18 სექტ. | 1921 |
| IV | 26/29 მაისი | 1922 |
| V | 4/8 ოქტ. | 1922 |
| VI | 5/10 მაისი | 1923 |
| VII | 9/14 ივნ. | 1924 |
| VIII | 5/10 თებ. | 1926 |
| IX | 22/28 აპრ. | 1928 |
| X | 5/13 იანვ. | 1931 |
| XI | 10/17 მარტი | 1936 |
| XII | 17/24 ოქტ. | 1937 |
| XIII | 7/12 თებ. | 1939 |
| XIV | 5/10 ოქტ. | 1940 |
| XV | 5/8 მარტი | 1947 |
| XVI | 10/12 თებ. | 1949 |
| XVII | 30 იანვ. 1 თებ. | 1952 |
| XVIII | 5/8 მარტი | 1954 |
| XIX | 10/12 იანვ. | 1956 |
| XX | 11/12 თებ. | 1958 |
| XXI | 17/18 დეკ. | 1959 |
| XXII | 17/18 იანვ. | 1962 |
| XXIII | 17/18 თებ. | 1966 |
| XXIV | 26/27 თებ. | 1970 |
| XXV | 27/28 თებ. | 1974 |

ცხრ. 2. მრეწველობის პროდუქციის ძირითადი სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1913 | 1940 | 1950 | 1974 |
|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლნ. კვტ. სთ) | 3 | 508 | 749 | 24600 |
| ნავთობი (მლნ. ტ) | — | — | — | 7,9 |
| ლითონსაჭრელი ჩარხი (ათ. ც.) | — | 6,0 | 4,8 | 32,6 |
| სატვირთო ავტომობილი (ათ. ც.) | — | — | 2,4 | 34,1 |
| ტრაქტორი (ათ. ც.) | — | — | 0,04 | 84,1 |
| მინერალური სასუქები (პირობით ერთეულებში) (ათ. ტ) | — | 13,2 | — | 9873 |
| ქიმიური ბოჭკო (ათ. ტ) | — | 2,6 | 2,2 | 145,4 |
| რადიომიმღები და რადიოლა (ათ. ც.) | — | 0,4 | 46,3 | 383,1 |
| ტელევიზორი (ათ. ც.) | — | — | — | 459,9 |
| ველოსიპედი (ათ. ც.) | — | — | 70,0 | 580 |
| ცემენტი (ათ. ტ) | 33 | 200 | 342 | 2040 |
| ქაღალდი (ათ. ტ) | 21,3 | 51,3 | 39,9 | 165 |
| ტყავის ფეხსაცმელი (მლნ. წყვილი) | — | 9,8 | 7,5 | 41,6 |
| სელის ქსოვილი (მლნ. $m^2$) | 0,01 | 15,8 | 19,1 | 79,6 |
| შალის ქსოვილი (მლნ. $m^2$) | 0,04 | 0,3 | 1,4 | 39,5 |
| ბამბის ქსოვილი (მლნ. $m^2$) | 1,2 | 9,1 | 1,6 | 115,6 |
| მოტოციკლი (ათ. ც.) | — | — | — | 177,7 |
| მაცივარი (ათ. ც.) | — | — | — | 521,6 |
| საათი (მლნ. ც.) | — | — | — | 3,44 |
| ხორცი (ათ. ტ) | — | 60,3 | 39,4 | 554,5 |
| კონსერვები (მლნ. პირობითი ქილა) | 0,5 | 10,6 | 25,8 | 515,5 |
| შაქრის ფხვნილი (ათ. ტ) | — | — | — | 221,3 |



მინსკის სატრაქტორო ქარხანა «ბელარუსი».

გაიზარდა რეზინტექ. ნაწარმის წარმოება (ბობრუისკი, ბორისოვი, კრიჩევი).

ბ. ძველთაგანვე ცნობილია მინის მრეწველობით (კოსტიუკოვკა, ბორისოვი და სხვ.), რ-იც უშვებს ხარისხოვან (სსრკ-ის მთელი წარმოების 18%) ფანჯრის მინას, შუშის ტარას, მილებს, ლაბორ. ჭურჭელს და სხვ. განვითარებულია ტყისა და ხის დასამუშ. მრეწვ., ხის სახერხი საწარმოები თავმოყრილია ხე-ტყის დამზადების ცენტრების მახლობლად — ბორისოვში, ბობრუისკში, რეჩიცაში, მოზირში, ვიტებსკში. ხის დასამუშ. და ქაღალდის მრეწვ. უშვებს ავეჯს, ფირფიცარს, ასანთს, ქაღალდსა და მერქნისაგან დამზადებულ სხვ. ნაწარმს (პინსკი, ბობრუისკი, მოსტი, ბორისოვი, გომელი, რეჩიცა, დობრუში, სლონიმი).



წმ. გიორგის ეკლესია. ჟიროვიცი. XVIII ს.

მსუბუქი მრეწველობიდან განვითარებულია საფეიქრო, სამკერვალო, ფეხსაცმლის და ტრიკოტაჟის მრეწვ., რ-იც ადგილ. (სელი) და შემოტანილ (მატყლი, ბამბა, ნართი, აბრეშუმი) ნედლეულს ამუშავებს. არის სელის პირველადი დამუშავების 40-ზე მეტი ქ-ნა. მსუბუქი მრეწვ. მსხვილი საწარმოებია ბარანოვიჩის ბამბეულის კომბინატი, გროდნოს ბამბასართავი ფ-კა, წმინდა მაუდის კომბინატები მინსკსა და გროდნოში, ტრიკოტაჟის ქ-ნები ვიტებსკში, გომელსა და პინსკში.

კვების მრეწვ. უმსხვილეს დარგს — სახორცე-სარძევეს — ემსახურება 21 ხორცკომბინატი (მინსკში, ორშაში, ვიტებსკში და სხვ.), რძის საკონსერვო (როგაჩოვში, ლეპელში, ლიდაში) და ყველ-კარაქის ქ-ნები (დაახლ. 100). განვითარებულია საფქვავ-საბურღულე მრეწვ., საკონდიტრო წარმოება. ომის შემდეგ შეიქმნა შაქრის მრეწვ., აგრეთვე სპირტ-არაყის, სახამებელ-ბადაგის, თამბაქოსა და წეკოს, ღვინის, საკონსერვო, ლუდის და მრეწვ. სხვ. დარგები.



სათვალთვალო კოშკი. კამენეცი. XIII ს. დასასრული.

**სოფლის მეურნეობა.** საბჭ. ხელისუფლების წლებში შეიქმნა მსხვილი მექანიზებული სოფ. მეურნეობა. 1975 დასაწყისისათვის ბ-ში იყო 2099 კოლ-ბა და 840 საბჭ. მეურნ. ნათესი ფართობის სტრუქტურის შესახებ იხ. ცხრ. 3. მარცვლეული მოჰყავთ ბ-ის ყველა რ-ნში. ტექ. კულტურებიდან სელის ნათესები ყველგანაა, განსაკუთრებით ბ-ის ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში, შაქრის ჭარხლისა — ცენტრ. და დას. რ-ნებში. მეხილეობა განვითარებულია უმთავრესად გომელის ოლქის აღმ. რ-ნებში და მინსკის ოლქის სამხრ. რ-ნებში.

სოფ. მეურნ. წამყვანი დარგია მეცხოველეობა. მსხვ. რქ. საქონლის სულადობით ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა სსრკ-ში. 1974 ბ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი—6260 (მ. შ. 2602 — ძროხა), ღორი — 4326, ცხვარი და თხა—603. ვითარდება მეფუტკრეობა და მენადირეობა (აშენებენ მურა მელას, წაულას, ნუტრიას).

**ტრანსპორტი.** ძირითადი სახეებია სარკინიგზო და საავტომობილო. სარკინიგზო ხაზის სიგრძეა (1971) 5,4 ათ. *კმ* (3,8 ათ. *კმ*, 1913), მთავარი მაგისტრალია მოსკოვ—მინსკ—ბრესტი.

საავტ. გზების სიგრძე 65,1 ათ. *კმ* (1969), მ. შ. მაგარსაფრიანი 27,3 ათ. *კმ* (1971). მთავარი მაგისტრალია მოსკოვ—მინსკ—ბრესტი.

1971 სანაოსნო გზების საერთო სიგრძემ 3,9 ათ. *კმ* მიაღწია. განვითარებულია ავიატრანსპორტი. ახ. სახეობაა მილსადენი ტრანსპორტი.

მ ა ტ ე რ ი ა ლ უ რ ი  კ ე თ ი ლ დ ღ ე ო ბ ა. საბჭ. ხელისუფლების წლებში ამაღლდა ბ-ის მოსახლ. ცხოვრების დონე, გაუმჯობესდა საყოფაცხოვრებო პირობები ქალაქად და სოფლად. 1970 ბ-ის ეროვნ. შემოსავალი 1960-თან შედარებით გაიზარდა 2-ჯერ. საცალო საქონელბრუნვის მოცულობა გაიზარდა 297,9 მლნ. მანეთიდან (1928) 4747 მლნ. მანეთამდე (1969). 1969 საპენსიო უზრუნველყოფაზე გამოიყო 473,4 მლნ. მან.; დიდი წარმატებებია მიღწეული ბინათმშენებლობაში, 1973 საექსპლუატაციოდ გადაეცა 4,5 მლნ. $მ^2$ საცხოვრ. ფართობი.

*ლიტ.*: Мартинкевич Ф. С., Размещение и специализация сельского хозяйства Белорусской ССР, Минск, 1961; Новые города Белоруссии, под ред. В. А. Король, Минск, 1966; Промышленность Белорусской ССР. Статистический сб., Минск, 1965; Раков А. А., Население БССР, Минск, 1969; Тихонов А. И., Черепович С. Е., Белоруссия—республика большой химии, Минск, 1964; Экономика Советской Белоруссии. 1917—1967, Минск, 1967; Экономическая география БССР, Минск, 1967.

### X. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1973 შობადობა ყოველ 1000 მცხ. შეადგენდა 15,5, სიკვდილიანობა—8,0; სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 73 წელია (1896—97 წწ.—37 წელი). სიკვდილიანობის ძირითადი მიზეზია ავთვისებიანი სიმსივნეები და გულ-სისხლძარღვთა დაავადებები. 1973 ბ-ში იყო 968 სავადმყოფოს ტიპის დაწესებულება 102,3 ათ. საწოლით (110,4 საწოლი 10 ათ. მცხ.); ორსულ და მშობიარე ქალთათვის 6,8 ათ. საწოლი; 574 ქალთა კონსულტაცია, ბავშვთა პოლიკლინიკა და ამბულატორია, 169 სანეპიდსადგური. სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულებებში 1973 მუშაობდა 26,4 ათ. ექიმი (ყოველ 10 ათ. მცხ. 28,5 ექიმი; 1913—1167 ექიმი, ყოველ 10 ათ. მცხ.—1,7 ექიმი) და 81,2 ათ. საშ. სამედ. პერსონალი. სამედ. კადრებს ამზადებს 3 სამედ. ინ-ტი (მინსკის, ვიტებსკის, გროდნოს) და 22 სამედ. სასწავლებელი. მედ. მუშაკთა კვალიფიკაციის ასამაღლებლად შექმნილია ექიმთა დახელოვნების ინ-ტი მინსკში (1932) და 2 სამედ. სასწავლებელი (ბობრუისკი, პინსკი). ბ-ში 9 სამედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტია. 1969 იყო 19 მოზრდილთა სანატორიუმი (4,4 ათ. ადგილი), 25—ბავშვთა (3,0 ათ. ადგილი), ერთი ასადგილიანი პანსიონატი, 15 დასასვენებელი სახლი (4,4 ათ. ადგილი), აგრეთვე სანატორიუმები სხვა მოძმე რესპუბლიკებში. ბ-ში 1974 იყო 94 სტადიონი, 3 ათასზე მეტი კომპლ. სპორტმოედანი, 48 საცურაო აუზი, კემპინგების ფართო ქსელი, 20 ტურბაზა, 113 გამაჯანსაღებელი სპორტბანაკი, მონადირეთა და მეთევზეთა სახლები.

### XI. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

1914—15 სასწ. წ. ბ-ში იყო 7682 ყველა სახის ზოგადსაგანმან. სკოლა. მუშაობდა რამდენიმე სამასწავლებლო სემინარია, ტექ. სკოლა და 3 სამასწავლებლო ინ-ტი. ბ-ის მოსახლ. თითქმის 80% წერა-კითხვის უცოდინარი იყო.

საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ გაიხსნა საღამოს სკოლები მოზრდილთათვის, სკოლები მცირემცოდნეთათვის.

1924 შემოიღეს საყოველთაო სავალდებულო დაწყებითი სწავლება მშობლიურ ენაზე. 1932-იდან — საყოველთაო სავალდებულო შვიდწლიანი სწავლება.

დიდი სამამულო ომის დროს გერმ. დამპყრობლებმა ბ-ში გაანადგურეს 6808 სასკოლო შენობა, ყველა საბავშვო სახლი და საბავშვო ბაღი. ომის შემდგომ წლებში უმოკლეს ვადაში აღადგინეს სასკოლო ქსელი. 1962/63 სასწ. წლისათვის ბ-ის ყველა სკოლაში შემოიღეს საყოველთაო რვაწლიანი სწავლება. 1966/67 სასწ. წლიდან განხორციელდა კონკრ. ღონისძიებანი საყოველთაო საშ. განათლებაზე გადასასვლელად. 1974 ბ-ში 2300-ზე მეტი სკოლამდელი დაწესებულება იყო, 11660 ყველა ტიპის ზოგადსაგანმან. სკოლა, 421 სკოლისგარეშე დაწესებულება და 148 პროფტექ., 131 საშ. სპეც., 28 უმაღლესი სასწავლებელი (*ბელორუსიის სახელმწიფო უნივერსიტეტი*, გორკის სას.-სამ. აკადემია, გომელის უნ-ტი და სხვ.).

1969 ბ-ში იყო 176 სამეცნ. დაწესებულება (უმაღლეს სასწავლებლებიანად). სამეცნ. დაწესებულებებსა და ორგანიზაციებში მუშაობდა 20631 მეცნ. თანამშრომელი, მ. შ. 115 აკადემიკოსი და წ.-კორ., 383 დოქტორი და 5012 მეცნ. კანდიდატი. რესპ. სამეცნ. ცენტრია ბ-ის მეცნ. აკადემია, რ-შიც შედის 5 განყ-ბა, 20 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და სხვ. სამეცნ. დაწესებულება; აქვს 11 პერიოდული გამოცემა.

1974 ბ-ში იყო 7300-ზე მეტი ჰასობრივი ბ-კა, 48 მუზეუმი, 5879 საკლუბო დაწესებულება. უდიდესი ბ-კებია: ვ. ი. ლენინის სახ. სახელმწ. ბ-კა და ბ-ის მეცნ. აკად. ფუნდამენტური ბ-კა (მინსკში); მთავარი მუზეუმებია: ბ-ის ისტ. მუზეუმი, დიდი სამამულო ომის ისტ. მუზეუმი, რსდმპ I ყრილობის სახლ-მუზეუმი, ბრესტის ციხესიმაგრის გმირული დაცვის მუზეუმი, ა. მიცკევიჩის სახლ-მუზეუმი (ნოვოგრუდოკი) და სხვ.

ც ხ რ. 3. ს ა ს. - ს ა მ. კ უ ლ ტ უ რ ე ბ ი ს  ნ ა თ ე ს ი  ფ ა რ თ ო ბ ი  დ ა  მ ო ს ა ვ ა ლ ი
(მეურნეობის ყველა კატეგორიის მიხედვით)

| | ფართობი (ათ. ჰა) | | | | მოსავალი (ათ. ტ) | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | 1913 | 1940 | 1950 | 1974 | 1913 | 1940 | 1950 | 1974 |
| ნათესი ფართობი მ. შ. | 4542,1 | 5212,0 | 4913,1 | 6186 | — | — | — | — |
| მარცვლეული კულტურები | 3629,7 | 3475,5 | 3391,6 | 2603 | 2567,7 | 2726,9 | 2683,6 | 6800 |
| ტექნიკური კულტურები | 128,5 | 312,8 | 302,7 | 312 | — | — | — | — |
| კარტოფილი | 583,3 | 929 | 874,6 | 898 | 4023,8 | 11879,1 | 9536,9 | 12000 |
| ბოსტნეული და ბაღჩეული კულტურები | 41,5 | 61,8 | 42,1 | 48,6 | — | — | — | — |
| ბოსტნეული | — | — | — | — | — | 673 | 483,4 | 646 |
| საკვები კულტურები | 159,1 | 432,9 | 302,1 | 2324 | — | — | — | — |

### XII. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ბ-ში წიგნის ბეჭდვას საფუძველი ჩაუყარა ფრანცისკ სკორინამ (XVI ს.). 1517—20 მან ბელორ. ენაზე თარგმნა და პრაღაში გამოსცა ბიბლია და დავითნი. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ბ-ში ს.-დ. ორგანიზაციები ავრცელებდნენ ბოლშევიკურ გაზეთებს „ისკრას", „ვპერიოდს", „პროლეტარის" და სხვ. პირველი ლეგალური გაზეთი ბელორ. ენაზე „ნაშა დოლია" („ჩვენი ხვედრი") გამოვიდა ვილნიუსში 1906. პირველი ლეგალური ბოლშევიკური გაზ. „ზვიაზდა" გამოვიდა 1917 წ. 27 ივლ. (9 აგვ.). პირველი საბჭ. გაზეთი ბელორ. ენაზე — „დზიანნიცა" („დილის ვარსკვლავი")—გამოდიოდა პეტროგრადში, ხოლო შემდეგ—მოსკოვში (1918). ამჟამად ბელორ. ენაზე გამოდის რესპ. გაზეთები: „ზვიაზდა" (1917-იდან), „ლიტარატურა ი მასტაცტვა" („ლიტერატურა და ხელოვნება", 1932-იდან) და სხვ.; ჟურნალი „პოლიმია" („ალი", 1922-იდან) და სხვ.; რუს. ენაზე — გაზეთები: „სოვეტსკაია ბელორუსსია" (1927-იდან), „ზნამია იუნოსტი" (1938-იდან) და სხვ.; ჟურნალი „კომმუნისტ ბელორუსსიი" (1927-იდან). ბ-ში 1973 გამოდიოდა 172 გაზეთი (საერთო ტირაჟი — 4,5 მლნ. ც.). გამომცემლობებმა („ბელარუს", „ზვიაზდა", „პოლიმია", „ნაროდნაია ასვეტა" და სხვ.) 1973 გამოსცეს 2636 წიგნი და ბროშურა, ტირაჟი 30 მლნ. ცალი.

1931 დაარსდა ბ-ის დეპეშათა სააგენტო. 1925 მინსკში დაიწყო პირველი რადიოგადაცემები. 1956-იდან მუშაობს მინსკის ტელეცენტრი. რესპ. რადიო- და ტელეგადაცემები მიმდინარეობს ბელორ. და რუს. ენებზე 3 რადიო- და 2 ტელეპროგრამით. იღებს გადაცემებს მოსკოვიდან.

### XIII. ლიტერატურა

ბელორ. ლიტ-რის წარმოშობა დაკავშირებულია *კიევის რუსეთის* კულტურასა, ფოლკლორსა და ლიტ-რასთან, რ-ებიც სამი მოძმე სლავი ერის (რუს., უკრ., ბელორ.) მხატვრული ზეპირსიტყვიერებისა და მწერლობის საერთო საწყისს წარმოადგენს. XIV ს-იდან იწყება უშუალოდ ბ-ის ლიტ-რის განვითარება. ძვ. პერიოდში (XIX ს. დასაწყისამდე) ვითარდებოდა როგორც საერო, ისე სას. მწერლობა. ჩვენამდე მოაღწია იმ დროის ორიგინ. თუ თარგმნილი ლიტ-რის მრავალმა ძეგლმა, რ-ებშიც აისახა ბელორუსი ხალხის ყოფა და მისწრაფებები, მისი ბრძოლა ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის. განსაკუთრებული რეზონანსი ჰქონდა ამ პერიოდში ბელორ. ენაზე შექმნილ „ლიტვის მეტრიკასა" და ლიტვის დიდი სამთავროს სტატუტის სამ რედაქციას. XVI ს-იდან განვითარდა წიგნის ბეჭდვა, რ-ის ორგანიზატორი იყო ჰუმანისტი და განმანათლებელი გიორგი (ფრანცისკ) *სკორინა*. ბ-ის მრავალ ქალაქში დაარსდა სტამბები, იბეჭდებოდა საერო და საეკლ. ხასიათის წიგნები, ვითარდებოდა ბელორ. გრაფიკაც. XVII ს-ში აღსანიშნავია ათანასე ფილიპოვიჩისა და ლეონტი კარპოვიჩის მოღვაწეობა, რ-ებმაც მრავალი ნაწარმოები შექმნეს ბელორ. ენაზე. გამოჩენილ პოეტთა რიცხვს განეკუთვნება სიმეონ პოლოცკი. მისმა შემოქმედებამ დიდი როლი ითამაშა აგრეთვე რუს. პოეზიის განვითარებაში. პოლ. რეაქციული ძალების კოლონ. პოლიტიკამ მთელი ორი საუკუნით (XVII—XVIII) შეაფერხა ბელორ. კულტ. განვითარება.

XIX ს. I ნახევრიდან ბელორ. ლიტ-რა აღორძინების გზას დაადგა. მის განვითარებაში ორი ძირითადი მიმართულება შეიმჩნევა: დემოკრ. (ანონიმური პაროდიული ნაწარმოებები „ტარასი პარნასზე" და „გადმობრუნებული ენეიდა", აგრეთვე გლუხის პავლიუკ ბაგრიმის შემოქმედება) და კონსერვატიული, რ-იც მემამულეების ინტერესებს გამოხატავდა (ა. რიპინსკი, ი. ბორშჩევსკი და ვ. *დუნინ-მარცინკევიჩის* შემოქმედების I პერიოდის ზოგიერთი თხზულება). დუნინ-მარცინკევიჩი იყო პირველი ბელორუსი მწერალი, რ-მაც მრავალი ნაწარმოები გამოაქვეყნა ცარიზმის მიერ აკრძალულ ბელორ. ენაზე და ამით ხელი შეუწყო მშობლიური ლიტ-რის განვითარებას. XIX ს. II ნახევარში შეიმჩნევა რუსი რევოლუციონერ-დემოკრატების გავლენა ბელორ. ლიტ-რაზე; გამოჩენილი პოეტი-დემოკრატის ფ. ბოგუშევიჩისა და იანკა ლუჩინას შემოქმედებამ ფაქტობრივად განსაზღვრა იმდროინდელი ბელორ. ლიტ-რის დემოკრ.-რეალისტური ხასიათი.

1900-იანი წწ. რევ. ძვრებმა და მოწინავე რუს. ლიტ-რამ გადამწყვეტი როლი შეასრულა ახ. ბელორ. ლიტ-რის ჩამოყალიბებაში. იმ პერიოდის ლიტ-რის ხასიათს განსაზღვრავს იანკა *კუპალას*, იაკუბ *კოლასის*, *ტიოტკას*, მ. *ბოგდანოვიჩისა* და სხვათა შემოქმედება. კლასობრივი წინააღმდეგობები, ხალხის რევ. ბრძოლა, ახ. ადამიანის ჩამოყალიბება, კერძომესაკუთრული ინტერესების მხილება იანკა კუპალასა და იაკუბ კოლასის რევოლუციამდელი შემოქმედების ძირითადი თემებია. პოეტი ქალი პაშკევიჩი (ტიოტკა) მკითხველებს თვითმპყრობელობის დამხობისაკენ მოუწოდებდა, თუმცა მისი პოეზიის ჯანსაღი და მებრძოლი ტონი რეაქციის წლებში თანდათან ნაღვლიანმა ლირიკამ შეცვალა. დემოკრ. პოზიციებზე იდგა მ. ბოგდანოვიჩიც, რ-ის შემოქმედება ხალხის განთავისუფლებას, ადამიანის ბედნიერ მომავალს უმღეროდა.

საბჭ. ბ-ის შექმნის შემდეგ დიდად განვითარდა ბელორ. მხატვრული ლიტ-რა. აღსანიშნავია მ. ჩაროტის რევ. პოეზია, ი. კოლასის რომანი „ჭაობი" (1933), ი. კუპალას პოემა „მდინარე ორესაზე" (1933), მ. *ლინკოვის* მოთხრობა „ბაიანი" (1935), კუზმა *ჩორნის* რომანი „მესამე თაობა" (1935), კ. *კრაპივას* პიესა „ვინც ბოლოს იცინის" (1939), პ. *ბროვკას* პოემა „კატერინა" (1938), ე. *სამუილიონოკის* რომანი „მომავალი" (1938), რ-იც საქართველოს რევ. წარსულს ეძღვნება და სხვ. ამ ნაწარმოებთა იდეური შინაარსის საფუძველი კომუნისტური საზ-ბის შექმნისათვის ბრძოლაა. ახ. იდეური შინაარსი აფართოებდა და ამახვილებდა ბელორ. ლიტ-რის პრობლემატიკას, თემატიკას, სახეებს, მხატვრულ ხერხებს, ენას. ბელორ. დას. ოლქების შემოერთების შემდეგ ლიტ-რაში გამოჩნდნენ ახ. მწერლები მ. *ტანკი*, ფ. პესტრაკი, ვ. ტავლაი, ნ. ტარასი და სხვ.

დიდი სამამულო ომის პერიოდში დაწერილ ნაწარმოებებში ასახულია საბჭ. ხალხის მამაცობა და თავგანწირვა. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო ი. კუპალას ანტიფაშისტური სიტყვები და ლექსები, ი. კოლასის პატრ. ლექსები და მოთხრობები, ა. კულეშოვის და მ. ტანკის პოემები, პ. გლებკას, მ. ლინკოვის, კ. ჩორნისა და სხვათა თხზულებანი.

კიდევ უფრო მეტად განვითარდა ბელორ. კულტურა და ლიტ-რა ომის შემდგომ წლებში. შეიქმნა ახ. რომანები (მ. ლინკოვის „დაუვიწყარი დღეები", ტ. 1—4, 1951 — 58; ა. სტახოვიჩის „მშვიდობიანი ცის ქვეშ", 1947—49), პოემები (ა. კულეშოვის „ახალი კალაპოტი", 1948; პ. ბროვკას „პური", 1946 და სხვ. კ. კრაპივას „ხალხთან ერთად", 1948), მოთხრობები (ი. *შამიაკინის* „ღრმა მდინარება", 1948; მ. პოსლედოვიჩის „თბილი სუნთქვა", 1947) და სხვ. ამ მწერლებთან ერთად თანამედროვე ლიტ-რას ქმნიან ი. ბრილი, პ. *პანჩენკო*, *ვ. დუბოვკა*, ვ. *ბიკოვი*, ი. *მელეჟი*, ა. ჩერნიშევიჩი, მ. ლობანი, ი. ნაუმენკო, ა. ადამოვიჩი, ა. კულაკოვსკი, ა. ოსიპენკო, ა. რუსეცკი და სხვანი.



მინსკი. ქალაქის ერთ-ერთი ნაწილი.

*ლიტ.*: ბუაჩიძე თ., ლიტერატურული წერილები, თბ., 1960; მისივე, ლიტერატურულ ურთიერთობათა ისტორიიდან, თბ., 1968; Василёнок С. И., Белорусская литература, М., 1951; Ивашин В. В., М. Горький и белорусская литература начала XX века, Минск, 1956; Очерк истории белорусской советской литературы, М., 1954. *თ. ბუაჩიძე.*

### XIV. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ბ-ში აღმოჩენილი ხელოვნ. უძველესი ძეგლები ქვის ხანას განეკუთვნება. ადრინდ. რკინის ხანაში (დაახლ. ძვ. წ. V ს-იდან) ამზადებდნენ ბრინჯაოსა და რკინის მხატვრულად დამუშავებულ ნივთებს, აგებდნენ მოწნულ საცხოვრ. სახლებს. X—XIII სს. კიევის რუსეთთან შეერთების შემდეგ ბ. ძვ. რუს. ხელოვნ. განვითარების ერთ-ერთ კერად იქცა. საკუთრივ ბ-ის ხელოვნ. ისტორია XIV ს-იდან იწყება. შუა საუკ. არქიტ. ნაგებობანი ძირითადად თავდაცვითი ხასიათისა იყო (ციხესიმაგრეები ლიდაში, XIV ს., ნოვოგრუდოკში, XIV—XVI სს. და სხვ.). XVI—XVII სს. დასაწყისში შეიქმნა ეკლესია-სიმაგრის განსაკუთრებული ტიპი (მალოე-მოჟეიკოვო, სინკოვიჩი) და სახლები-სიმაგრეები (გაიტიუნიშკი).



ა. გრუბე. «ქნარზე დამკვრელი». ხე. 1926.

XVII—XVIII სს. ბ-ის არქიტექტურაში ვითარდება ბაროკოს ტენდენციები.

XVI ს-იდან ბ-ის ფერწერაში თანდათან იგრძნობა ახ. დროის რეალიზმის გავლენა. XVII—XVIII სს-ში დაიწყო პორტრეტული ფერწერის განვითარება. შუა საუკ. ქანდაკებამ გოტიკის, მოგვიანებით კი ბაროკოს გავლენა განიცადა. XIV—XVIII სს. ბ-ში ხის მხატვრული დამუშავების გარდა განვითარებული იყო კერამიკა (კერამ. ქანდაკება — ს. პოლუბესისა და სხვ.), მხატვრული ქსოვა, საიუველირო საქმე. რუსეთთან შეერთების შემდეგ ბელორ. და რუს. ხელოვნების განვითარების გზები ერთმანეთს დაუახლოვდა. XIX—XX სს. მიჯნაზე ბ-ის სახვით ხელოვნებაში ვითარდება კრიტ. რეალიზმი. ბ-ის ხელოვნ. და კულტ. ნამდვილი აყვავება საბჭ. პერიოდში დაიწყო. ქვეყნის ინდუსტრიალიზაციას მოჰყვა ქალაქების სწრაფი ზრდა. აიგო ახალი შენობები: ვ. ი. ლენინის სახ. ბ-კა (1930—32, არქიტ. გ. ლავროვი), ბსსრ-ის მთავრობის სახლი (1930—33, არქიტ. ი. ლანგბარდი) მინსკში და სხვ.



ნეგნევიჩის მახარებელი. ხე. ფრაგმენტი. XVIII ს. შუა წლები. ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი.



მინსკი. მდ. სვისლოჩის სანაპირო და ბელორუსიის სსრ ოპერისა და ბალეტის სახელმწიფო აკადემიური დიდი თეატრი.



«პარასკევა პატნიცა». XVI ს. ხატი. ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი.



ზ. აზგური. მ. სილნიცკის პორტრეტი. თაბაშირი. 1943. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.



ლ. ლავროვი. ლენინის სახელობის ბიბლიოთეკა. 1930—32. მინსკი.

20—30-იანი წწ. ბ-ის სახვ. ხელოვნებაში ვითარდება სოციალ. რეალიზმი (ფერმწერები — ვ. ვოლკოვი, ი. ახრემჩიკი, ე. ზაიცევი და სხვ.; მოქანდაკეები — ა. გრუბე, მ. კერზინი, ა. ბრაზერი, ზ. აზგური, ა. ბემბელი და სხვ.).

დიდი სამამულო ომის წლებში მხატვრები ქმნიდნენ ბელორ. ხალხის გმირული ბრძოლის ამსახველ მხატვრულ ნაწარმოებებს.

ომის შემდეგ ბ-ის თითქმის ყველა ქალაქი და სოფელი ხელმეორედ აშენდა, სახე იცვალა მინსკმაც, რ-ის საცხოვრ. ფონდის 74% ოკუპაციის დროს დაინგრა. 50-იანი წწ. II ნახევრიდან ფართოდ იყენებენ ინდუსტრ. მეთოდებს. 60-იანი წწ. დასაწყისიდან გაჩაღდა მხვილპანელიანი სახლების მშენებლობა. მინსკში აიგო სპორტის სასახლე (1966, არქიტ. ს. ფილიმონოვი, ვ. მალიშევი), საცხოვრ. მასივი ტოლბუხინის ქუჩაზე (1966, არქიტ. ი. შპიტი), სასტუმრო „საიუბილეო" (1968, არქიტ. გ. ბენედიქტოვი); მემორიალური კომპლექსები — დიდების ყორღანი მინსკის მახლობლად (1969, მოქანდაკე ა. ბემბელი, არქიტ. ო. სტახოვიჩი), „ხატინი" (1968—69; არქიტექტორები ი. გრადოვი, ვ. ზანკოვიჩი, ლ. ლევინი; მოქანდაკე ს. სელიხანოვი) და სხვ. აშენდა ახ. ქ-ები—სვეტლოგორსკი, ჟოდინო, ნოვოპოლოცკი, სოლიგორსკი.

50—60-იან წწ. ძვ. თაობის ცნობილ მხატვართა გვერდით გამოჩნდნენ ახ. თაობის წარმომადგენლები, ფერმწერები — ვ. ცვირკო, ვ. სუხოვერხოვი, ა. შიბნიოვი, ნ. ვორონოვი და სხვ.; გრაფიკოსები — ა. კაშკურევიჩი, გ. და ნ. პოპლავსკები და სხვ.; მოქანდაკეები — ს. სელიხანოვი, ლ. გუმილევსკი და სხვ.; თეატრის მხატვრები — ე. ჩემოდუროვი, პ. მასლენიკოვი.

1935 მინსკში დაარსდა ბ-ის არქიტექტორთა კავშირი, 1938 კი—ბ-ის მხატვართა კავშირი (საორგანიზაციო კომიტეტი 1932 შეიქმნა).

*ლიტ.*: Кацер М. С., Макаревич В. М., Искусство Белоруссии XIV—XVII веков, წგნ.: Всеобщая история искусств, т. 2, кн. 1, М., 1960; Паньшина И. Н., Искусство Советской Белоруссии, Минск, 1968; Чантурия В. А., Элентух И. Б., Памятники зодчества Белоруссии. Краткий путеводитель, Минск, 1969.

### XV. მუსიკა

ბელორ. ხალხ. მუსიკა მჭიდროდაა დაკავშირებული რუს., უკრ., დას. და სამხრ. სლავთა ხალხ. მუსიკასთან. ძვ. ხალხ. სიმღერები ერთხმიანია. მუს. საკრავებია: ციმბალი, გარმონიკა, ჟალეიკა, დუდკა, ბასეტლის ვიოლონჩელი(რ-იც თითქმის გამოდის საშემსრულებლო პრაქტიკიდან) და სხვ.

ოქტ. რევოლუციამ შექმნა ყველა პირობა ბ-ში ეროვნ. პროფ. მუსიკის განვითარებისათვის. 1932 მინსკში გაიხსნა ბ-ის კონსერვატორია, 1933 — ბ-ის ოპერისა და ბალეტის თეატრი, 1937 — ბ-ის ფილარმონია. ბელორ. პროფ. მუსიკის პირველი ნიმუშები 20-იან წწ. განეკუთვნება. მას საფუძველი ჩაუყარეს კომპოზიტორებმა: ნ. ჩურკინმა, ნ. ალადოვმა, ე. ტიკოცკიმ, გ. პუქსტმა, ა. ტურენკოვმა.

30-იან წლებში იქმნება სიმფ. ნაწარმოებები (ნ. ალადოვი, ა. ტურენკოვი, ვ. ზოლოტარიოვი). სამამულო ომის თემას მიეძღვნა ა. ბოგატირიოვის კანტატები „ლენინგრადელები" და „ბელორუს პარტიზანებს", ნ. ალადოვის სიმფონიაბალადა „პირქუში დღეები", ე. ტიკოცკის ოპერა „ალესია" (დაიდგა 1944). 1943—44 სეზონში თეატრი მუშაობდა კოვროვში, ხოლო 1944-იდან დაბრუნდა განთავისუფლებულ მინსკში.

ომის შემდგომ წლებში დაიდგა დ. ლუკასის ჰეროიკულ-პატრ. ოპერა „კასტუს კალინოვსკი" (1947), ნ. ალადოვის „ანდრეი კოსტენია" (1970), ე. ტიკოცკის „ქალიშვილი პოლესიედან" (ოპერა „ალესია" მასალაზე, 1952), პირველი საბავშვო ოპერა — გ. პუქსტის „მარინკა" (1955), ა. ბოგატირიოვის „ნადეჟდა დუროვა" (1956), ა. ტურენკოვის „ნათელი განთიადი" (1958); ბალეტები — ვ. ზოლოტარიოვის „თავადი-ტბა" (დაიდგა 1949) და გ. ვაგნერის „შეტყუებული საცოლე" (დაიდგა 1958). შეიქმნა მრავალი ვოკალურ-სიმფ. და პროგრამული სიმფ. ნაწარმოებები. დიდი პოპულარობა მოიპოვეს სიმფონიის ჟანრებმა (ნ. ალადოვი, ა. ბოგატირიოვი, პ. პოდკოვიროვი, გ. პუქსტი, ე. ტიკოცკი). იქმნება კამერულინსტრუმენტული და ვოკალური მუს. ნაწარმოებები.

ახ. თაობის კომპოზიტორები არიან რ. ბუტვილოვსკი, ს. კორტესი, ი. ლუჩენოკი, დ. სმოლსკი, კ. ტესაკოვი, ო. იანჩენკო. აღსანიშნავია 60-იანი წწ. ვოკალურსიმფ. მუსიკა (ა. ბოგატირიოვის კანტატა „ბელორუსული სიმღერები" და მონოლოგები ვ. ი. ლენინზე — ბანისა და ორკესტრისათვის, ვ. გლებოვის ორატორია „ზარები", კონცერტი ხმისა და ორკესტრისათვის და სხვ.). ბელორუსი მომღერლებიდან აღსანიშნავი არიან სსრკ სახ. არტისტები ლ. *ალექსანდროვსკაია* და თ. ნიჟნიკოვა, ბ-ის სახ. არტისტები ლ. ალექსეევა, ა. არსენკო, ზ. ბაბი, ი. ბოლოტინი, ლ. ბრაჟნიკი და სხვ.; დირიჟორები — ბ-ის სახ. არტისტები ტ. კოლომიიცევა, ლ. ლიუბიმოვი და სხვ. ბ-ში არსებობს სახელმწ. სიმფ. ორკესტრი (მთავარი დირიჟორი ბ-ის დამს. არტისტი ვ. კატაევი), ხალხ. საკრავთა სახელმწ. ორკესტრი (სამხატვრო ხელმძღ. სსრკ სახ. არტისტი ი. ჟინოვიჩი), სახელმწ. აკად. საგუნდო კაპელა (სამხატვრო ხელმძღ. სსრკ სახ. არტისტი გ. შირმა), სახელმწ. ხალხური გუნდი (1952-იდან სამხატვრო ხელმძღ. სსრკ სახ. არტისტი გ. ციტოვიჩი). 1938 ჩამოყალიბდა კომპოზიტორთა კავშირი (1932—38 მწერალთა კავშირთან არსებობდა კომპოზიტორთა სექცია).

*ლიტ.*: Беляев В., Белорусская народная музыка, Л., 1941; Елатов В. И., Ладовые основы белорусской народной музыки, Минск, 1964; მისივე, Ритмические основы белорусской народной музыки, Минск, 1966; Журавлёв Д. Н., Композиторы Советской Белоруссии, Минск, 1966.

### XVI. ქორეოგრაფია, ბალეტი

ბელორუსი ხალხის ქორეოგრაფია სათავეს იღებს ძვ. სლავური თამაშობებიდან. პოპულ. ბელორ. ცეკვებია: „ლიავონიხა", „მეტელიცა", „იუროჩკა", „კრიჟაჩოკი", „მიკიტა" და სხვ. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ შეიქმნა პირველი პროფ. ცეკვის ანსამბლები.

პროფ. საბალეტო თეატრი ბ-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ შეიქმნა. 1939 ბალეტმაისტერმა ა. ერმოლაევმა დადგა პირველი ეროვნ. ბალეტი მ. კროშნერის „ბულბული".

ბელორ. ქორეოგრაფიულ ფოლკლორზეა აგებული ერთ-ერთი საუკეთესო ეროვნ. ბალეტი — ვ. ზოლოტარიოვის „თავადი-ტბა" (1949). საბალეტო დასში მუშაობდნენ ბსსრ-ის სახ. არტისტები: ა. ნიკოლაევა, ზ. ვასილიევა, ს. დრეჩინი და სხვ.; ბალეტმაისტერები: სსრკ-ისა და ბსსრ-ის სახ. არტისტი ა. ერმოლაევი, რსფსრ-ის სახ. არტისტი თ. ლოპუხოვი და სხვ. თეატრის საბალეტო დასში (ცეკვავენ მსახიობები (1970): ბსსრ-ის სახ. არტისტები ნ. დავიდენკო, ა. კორზენკოვა, ი. საველიევა, ვ. დავიდოვი; ბალეტმაისტერი რსფსრ-ის დამს. არტისტი ო. დადიშქელიანი და სხვ. ეროვნ. ბალეტისათვის კადრებს ზრდის 1944 დაარსებული ბ-ის ქორეოგრაფიული სასწავლებელი.

### XVII. დრამატული თეატრი

ბ-ის თეატრ. ხელოვნების საწყისი ფორმები გვხვდება ხალხ. სანახაობებსა და თამაშობებში, *სკომოროხების* შემოქმედებაში. XVI ს-ში განვითარდა თოჯინების ხალხ. თეატრი ბატლეიკა, რ-მაც გავლენა მოახდინა ბ-ის თეატრისა და დრამატურგიის განვითარებაზე. XVI—XVII სს-ში არსებობდა სასკოლო თეატრი, XVII ს-ში შეიქმნა ხალხ. დრამა. XVIII ს. II ნახევარში აღმოცენდა ბატონყმური თეატრები. XIX ს. II ნახევარში ვ. დუნინ-მარცინკევიჩმა საფუძველი ჩაუყარა ეროვნ. პროფ. დრამატურგიას. მან ჯერ მინსკში, შემდეგ კი საკუთარ მამულში — ლუცინკაში ჩამოაყალიბა დრამ. დასი. ი. ბუინიცკიმ დააარსა თეატრი „პირველი ბელორუსული დასი" (1907—13), რ-მაც მნიშვნელოვანი როლი ითამაშა თანამედროვე ბ-ის პროფ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში.

საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ დაიწყო ბელორ. თეატრ. ხელოვნ. აღმავლობა. 1920 მინსკში გაიხსნა ბ-ის სახელმწ. თეატრი (1926-იდან — ბ-ის I სახელმწ. თეატრი, 1944-იდან — ი. კუპალას სახ. თეატრი). 1920 ვ. გოლუბოკის ინიციატივით შეიქმნა ბელორ. მოძრავი თეატრი (1932-იდან ბ-ის III სახელმწ. დრამ. თეატრი). 1926 ვიტებსკში მუშაობა დაიწყო ბ-ის II სახელმწ. თეატრმა (1944-იდან ი. კოლასის სახ. თეატრი). 1932 შეიქმნა რუს. დრამ. სახელმწ. თეატრი, 1931 — მოზარდ მაყურებელთა თეატრი, აგრეთვე მრავალრიცხოვანი საკოლმ. და საოლქო თეატრები. 20—30-იანი წწ. თეატრების რეპერტუარში შედიოდა ბელორუსი დრამატურგების თანამედროვეობის ამსახველი პიესები. ამ პერიოდის სპექტაკლებიდან აღსანიშნავია: მ. ჩაროტის „ივანობაზე", ე. მიროვიჩის „მაშეკა", „ამხანაგ ბრიზგალინის კარიერა", კ. ჩორნის „სამშობლო" და სხვ.

სამამულო ომის წლებში ბ-ის თეატრები ევაკუაციაში იმყოფებოდნენ. ამ პერიოდის სპექტაკლებიდან აღსანიშნავია კ. სიმონოვის „რუსი ადამიანები", ლ. ლეონოვის „შემოსევა" და სხვ. 40 — 50-იანი წწ. რეპერტუარში წამყვანი ადგილი უჭირავს სამამულო ომის თემაზე დაწერილ პიესებს (ა. მოვზონის „კონსტანტინე ზასლონოვი", კ. კრაპივას „ხალხთან ერთად", „ადამიანები და ეშმაკები" და სხვ.). ბ-ის თეატრები დგამენ რუს. და საზღვარგარეთული კლასიკური დრამატურგიის საუკეთესო ნაწარმოებებს: შექსპირის „ჰამლეტი", „რომეო და ჯულიეტა", „მეფე ლირი", გორკის „მტრები" და სხვ.

1970 ბ-ში იყო 9 დრამ. თეატრი: ი. კუპალას სახელობის ბ-ის სახელმწ. აკად. დრამ. თეატრი, ბ-ის მოზარდ მაყურებელთა რესპ. თეატრი, მ. გორკის სახელობის ბ-ის რუს. დრამ. თეატრი (მინსკში), ი. კოლასის სახელობის ბ-ის სახელმწ. დრამ. თეატრი (ვიტებსკში), ბ-ის ალკკ-ის სახელობის ბრესტის საოლქო დრამ. თეატრი; რუს. თეატრები გომელში, გროდნოში, მოგილიოვში, ბობრუისკში; ბსსრ-ის თოჯინების სახელმწ. თეატრი მინსკში, თოჯინების თეატრები ბრესტსა და გომელში.

ეროვნ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს რეჟისორებმა: სსრკ სახ. არტისტმა ი. რაევსკიმ, ბსსრ სახ. არტისტებმა ვ. გოლუბოკმა, ე. მიროვიჩმა, კ. სანნიკოვმა, ი.

შჩერბაკოვამ, მსახიობებმა—სსრკ სახ. არტისტებმა გ. გლებოვამ, ვ. ვლადომირსკიმ, ა. ილინსკიმ, პ. მოლჩანოვამ, ბ. პლატონოვამ, ლ. რახლენკომ, ლ. რჟეცკაიამ, ზ. სტომამ; ბსსრ სახ. არტისტებმა მ. ბელინსკაიამ, ს. ბირილომ, ზ. ბროვარსკაიამ, ო. გალინამ, გ. გრიგონისმა და სხვ.

1945 მინსკში გაიხსნა ბელორ. თეატრ.-სამხატვრო ინ-ტი, რ-იც ეროვნ. თეატრ. კადრებს ზრდის. 1946 შეიქმნა ბ-ის თეატრ. საზ-ბა.

### XVIII. კინო

ბ-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე კინოწარმოება არ იყო. არსებობდა კერძო კინოთეატრები (1914 იყო 56). ბსსრ-ის სახალხო კომისართა საბჭოს 1924 წ. 17 დეკ. დადგენილებით შეიქმნა სახელმწ. სამმართველო — „ბელგოსკინო". 1928 ლენინგრადში „ბელგოსკინომ" დაარსა მხატვრული ფილმების სტუდია „საბჭოთა ბელარუსი", რ-იც 1939-იდან მუშაობს მინსკში (1946-იდან „ბელარუსფილმი").

1926 გამოვიდა პირველი ბელორ. მხატვრული ფილმი „ტყის ამბავი" (რეჟისორი ი. ტარიჩი). 30-იან წლებში დაიდგა ფილმები: „ცეცხლში დაბადებული" (1930, რეჟისორი ვ. კორშ-საბლინი), „სასტუმრო „სავოი" (1930, რეჟისორი ა. ფაინციმერი) და სხვ.

დიდი სამამულო ომის წლებში დაიდგა მხატვრული ფილმი „ბელორუსული კინოკრებული" (1942, რეჟისორები კორშ-საბლინი, ტარიჩი), დოკუმენტური ფილმი — „საბჭოთა ბელორუსიის განთავისუფლება" (1944, რეჟისორები ვ. კორშ-საბლინი და ნ. სადკოვიჩი) და სხვ. ომის შემდგომი პერიოდის ფილმებია: „კონსტანტინე ზასლონოვი" (1949, რეჟისორები ვ. კორშ-საბლინი და ა. ფაინციმერი), „პავლინკა" (1952, რეჟისორი ა. ზარხი) და სხვ. 50—60-იანი წწ. ფილმებიდან აღსანიშნავია „საათი გაჩერდა შუაღამისას" (1959, რეჟისორი მ. ფიგუროვსკი), „სასაფლაოზე გავლით" (1965, რეჟისორი ვ. ტუროვი) და სხვ. თანამედროვე ცხოვრებას მიეძღვნა ფილმები: „ბედნიერებას გაფრთხილება უნდა" (1958, რეჟისორი ი. შულმანი), „უკანასკნელი პური" (1963, რეჟისორი სტეპანოვი) და სხვ.

1962 დაარსდა ბ-ის კინემატოგრაფისტთა კავშირი (ორგბიურო შეიქმნა 1957). 1970 1 იანვ. ბ-ში იყო 12 889 კინოდანადგარი.

*ლიტ.*: История белорусского кино, ч. 1—2, Минск, 1969—70; Лебедев Н. А., Очерк истории кино СССР, т. 1, М., 1947; Проблемы современного белорусского искусства, Минск, 1968.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 240—241. ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 288—289.

**ბელორუსიის სახელმწიფო უნივერსიტეტი** ვ. ი. ლენინის სახელობისა, გაიხსნა 1921 მინსკში. ბელორ. სსრ-ის 30 წლისთავთან დაკავშირებით უნ-ტს მიენიჭა ვ. ი. ლენინის სახელი. ფაკ-ტებია (1976): ფიზ., მექან.-მათ., ქიმ., გამოყენებითი მათ., გეოგრ., ბიოლ., ისტ., იურიდ., ფილოლ., ჟურნალისტიკის. არის აგრეთვე უცხოელთა მოსამზადებელი, მასწავლებელთა კვალიფიკაციის ამაღლების 2 ფაკ-ტი; საღამოს, დაუსწრებელი სწავლებისა და მოსამზადებელი გან-ბები, ასპირანტურა, 85 კათედრა, გამოთვლითი ცენტრი, 10 სამეცნ.-კვლ. ლაბორატორია, მ. შ. ნახევრად გამტარებს ტექ., ექსპერ. ბიოლ., სოციოლოგიური გამოკვლევების. უნ-ტს აქვს ბოტან. ბაღი, ბიოლ. სადგური ნაროჩის ტბაზე, სასწ.-საცდ. მეურნ., ისტ., ზოოლ. და გეოლოგია-მინერალოგიის მუზეუმები, ბ-კა (1300 ათ. ტ-ზე მეტი). გამომც. 1969-იდან უშვებს „ბელორუსიის უნივერსიტეტის მაცნეს" ორ სერიად. 1976 უნ-ტში სწავლობდა 17,5 ათ. სტუდენტი, მუშაობდა 1,3 ათ. მასწავლებელი და მეცნ. მუშაკი. 1921—69 უნ-ტმა მოამზადა მაღალი კვალიფიკაციის 25 ათასამდე სპეციალისტი. ბ. ს. უ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1967).

**ბელორუსიის სოციალისტური გრომადა** (ბსგ), წვრილბურჟ. ნაციონალისტური პარტია. შეიქმნა 1902 ბელორ. რევ. გრომადის სახელწოდებით. საბოლოოდ გაფორმდა I ყრილობაზე (1903 დეკ.). თავის პროგრამას საფუძვლად დაუდო პოლ. სოციალ. პარტიის (პსპ) პროგრამა. მოითხოვა ბელორ. მხარის ავტონომია. II ყრილობამ (1906 იანვ.) პროგრამას დაუმატა მემამულეთა, საუფლისწულო მამულების და საეკლ. მიწების მუნიციპალიზაციის, ჩრდ.-დას. მხარის ხალხებისათვის ეროვნ.-კულტ. ავტონ. მინიჭების მოთხოვნები. ბსგ-ის წევრების უმრავლესობა გამოხატავდა ბელორ. სოფლის ბურჟ. კლასობრივ ინტერესებს. 1905—07 რევ. პერიოდში ბსგ ცდილობდა თავისი გავლენა გაევრცელებინა მასებში. რევ. დაღმავლობის დროს დაეშვა ბურჟ. ლიბერალიზმის პოზიციებზე. 1907 დასაწყისში პარტიამ ფორმალურად თავი დაშლილად გამოაცხადა. ბსგ დაადგა ლეგალური მოღვაწეობის გზას. I მსოფლიო ომის დროს ქადაგებდა ბელორ. „აღორძინებას" გერმ. პროტექტორატის ქვეშ. თებ. რევ. შემდეგ ბსგ აღდგა და მხარს უჭერდა ბურჟ. დროებითი მთავრობის პოლიტიკას. 1917 ივლ. ბსგ-ის მემარჯვენე ლიდერები შევიდნენ კონტრრევ. ბურჟ.-ნაციონალისტურ *ბელორუსიის რადაში*. 1918 საბოლოოდ დაიშალა.

**ბელორუსული ენა,** ინდოევრ. ენათა ოჯახის აღმ. სლავური ჯგუფის ენა. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 7,24 მლნ. კაცი (1970).

ბ. ე-ის გრამატ. სტრუქტურა ძირითადად ისეთივეა, როგორიც აღმ. სლავური — რუს. და უკრ. — ენებისა. სხვაობა თავს იჩენს უპირატესად ფონეტ. სისტემაში. განსაკუთრებით აღსანიშნავია შემდეგი ფონეტ. თავისებურებანი: „აკანიე" — საერთო აღმ. სლავ. უმახვილო o-ს ბელორუსულში a შეესატყვისება. მაგ., góрод—горад (თუმცა „აკანიე" დასტურდება რუს. სალიტ. ენასა და სამხრ. რუს. კილოკავებში); „ძეკანიე" ანუ რუს. რბილი д'-ს შესატყვისად дз (ʒ; д'ед:дзед) და „ცეკანიე" ანუ რუს. რბილი т'-ს შესატყვისად ц (д'ет'и: дзеці); რუს. в-სა და л-ს შესატყვისად ხმოვნის შემდეგ თანხმოვნის წინ ან სიტყვის ბოლოს უმარცვლო ў- (волк: воўк; пил: піў). რუს. г ბ. ე-ში წარმოითქმის, როგორც ქართ. ღ (горад — ღორად). სიტყვაცვალებიდან აღსანიშნავია საშ. სქესის სახელების სახ. ბრუნვის მრავლ. რიცხვის დაბოლოება ы,-і: окны, азёры, палі (შდრ. რუს. óкна, озёра, поля).

ბ. ე-ის თავისებურებანი დადასტურებულია XIII—XIV სს. წერილობით ძეგლებში. XVI ს-იდან ამ ენაზე იქმნება საერო და სას. (როგორც თარგმნილი, ისე ორიგინალური) ლიტ-რა. თანამედროვე ბ. ე-ში გამოყოფენ ჩრდ.-აღმოსავლეთისა და სამხრ.-დასავლეთის დიალექტებსა და შუა ბელორ. და პოლესიეს თქმას. სალიტერატურო ენას საფუძვლად უდევს მინსკის კილოკავი. ბ. ე-ის ანბანი დამუშავებულია რუს. გრაფიკის მიხედვით, რ-საც ემატება რამდენიმე გრაფემა (дж, дз, і, ў).

*ლიტ.*: Граматыка беларускай мовы, т. 1. Марфалогія, Мінск, 1962; Жураўскі А. І., Гісторыя беларускай літаратурнай мовы, т. 1, Мінск, 1967. *გ. ახვლედიანი.*

**ბელოსტოკი** (Białystok), ქალაქი პოლონეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, მდ. ბიალის ნაპირზე. ბელოსტოკის სავოევოდოს აღმ. ცენტრი. 190 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო კვანძი. ბ. ცნობილია საფეიქრო მრეწველობით, უმთავრესად შალეულისა (მაუდის დამზადება XIX ს. 30-იანი წლებიდან) და ბამბეულის წარმოებით. განვითარებულია კვების, ხის დასამუშ., კერამ. მრეწვ., მანქანათმშ.; არის სამედ. ინ-ტი, სადამოს საინჟინრო სკოლა.

**ბელოსტოკის სავოევოდო** (Województwo Białostockie), ადმ. ერთეული პოლ. ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ფართ. 23,2 ათ. *კმ*². მოსახლ. 1197 ათ. კაცი (1974). ადმ. ცენტრი და უდიდესი ქალაქი — *ბელოსტოკი*. ბ. ს-ს ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია პოდლიასეს დაჭაობებულ დაბლობს, ჩრდ-ით მაზურიის ტბისპირეთის მორენული სერის აღმ. ნაწილია (სიმაღლე 309 *მ*-მდე). მდინარეთა ქსელი ხშირია (განეკუთვნება უმთავრესად ვისლისა და ნემანის აუზებს). წიწვიან-ფართოფოთლოვანი ტყეები, ზოგან ძლიერ დაჭაობებული. ბ. ს. უმთავრესად აგრარული რაიონია, მზარდი მრეწველობით. მთელი ფართობის 64% უკავია სას.-სამ. სავარგულებს, მ. შ. სახნავს—44%; ტყეს — 27%. ნათესებში ჭარბობს ჭვავი (სახნავი ფართ. 1/3), კარტოფილი (დაახლ. 1/5) და შვრია (1/6). შვრიისა და სელის მოსავლით ბ. ს. პირველ ადგილზეა პოლონეთში. მეცხოველეობა სარძევე-სახორცე მიმართულებისაა. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს, ღორს, ცხვარს. დამუშავებით მრეწველობაში ჩაბმულ პირთა 1/4-ზე მეტი დასაქმებულია საფეიქრო მრეწველობაში. მაუდის ფ-კებია ბელოსტოკსა და მის რ-ნში. ბამბის ფ-კები—ბელოსტოკსა და ზამბრუვში. განვითარებულია კვების, ხის დასამუშ., მანქანათსაშ. მრეწვ. არის სატყეო-ქიმ. ქ-ნა (ჰაინუვკა).

**ბელოსტოცკი** ივანე სტეფანეს ძე (პარტ. ფსევდ. ვ ლ ა დ ი მ ე რ ი, მ ი ხ ე ი ლ ი, ს ე რ გ ე ი) [25. XII. 1881 (6. I. 1882), —31. I. 1968, ჩელიაბინსკი], საბჭ. პარტ. და სამეურნეო მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1904-იდან. 1906 თებ-იდან ეწეოდა პარტ. მუშაობას პეტერბურგში. 1911 აპრ. პეტერბ. ბოლშევიკურმა ორგანიზაციამ გაგზავნა ვ. ი. ლენინის მიერ დაარსებულ ლონჟიუმოს (პარიზის მახლობლად) პარტ. სკოლაში, რ-ის დამთავრების შემდეგ მონაწილეობდა სრულიად რუს. VI (პრაღის) პარტ. კონფერენციის მომზადებაში. პრაღის კონფერენციაზე არჩეულმა რსდმპ ცკ-მა კოოპტაციით შეიყვანა ცკ-ის წევრად. 1912 მარტიდან იყო ტულის მეტალურგთა კავშირის მდივანი. 1915—16 ეწეოდა პარტ. მუშაობას ხარკოვსა და ტულაში. 1917—18 იყო ლისვის (ურალი) საბჭოს წევრი, მონაწილეობდა წითელი გვარდიის ჩამოყალიბებაში. შემდეგ საბჭ. და სამეურნეო სამუშაოებზე იყო პერმში, ვიატკაში, სვერდლოვსკსა და ჩელიაბინსკში. სკკპ XIX ყრილობის დელეგატი (1952). 1958-იდან პერსონალური პენსიონერი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

**ბელოუ** (Bellow) სოლ (დ. 10. VII. 1915, ლაშინი, კვებეკი, კანადა), ამერიკელი მწერალი. მამამისი, პეტერბურგელი კომერსანტი, 1913 გადასახლდა კანადაში. ბ-მ დაიცვა ანთროპოლ. და სოციოლ. მეცნ. ბაკალავრის ხარისხი, იყო. ამერ. სხვადასხვა უნ-ტის პროფესორი. პირველი ნაწარმოები — მოთხრობა „დილის ორი მონოლოგი" — 1941 გამოაქვეყნა; სახელი მოიხვეჭა რომანით „ჰაერში გამოკიდებული კაცი" (1944). ავტორია ინტელექტუალური, ფსიქოლ. და სოც. რომანებისა, რ-თა გმირები, ჩვეულებრივად, ებრაელი ინტელიგენტები არიან. ბ-ს თხზულებათა მთავარი თემაა ამერ. სინამდვილეში მოაზროვნე პიროვნების გაუცხოება, მარტოობა, დაბნეულობა, ადამიანური ღირსებების მტკივნეული ძიება. ბ-ს ირონია მიმართულია ამერიკაში ფულის გამხრწნელი გავლენის, სოც.-პოლიტ. ვითარების, ყალბი მორალის წინააღმდეგ. ბ. ოსტატურად აგებს რომანების ქარგას შთაბეჭდილებებზე, წერილებზე, შინაგან მონოლოგებზე. მის საუკეთესო რომანად მიჩნეულია „ოგი მარჩის თავგადასავალი" (1953, ეროვნული წიგნის პრემია



ვ. ტიხანოვიჩი. ზ. ბიადულიას ზღაპრის «ჭიანჭველა-პალაშკას» ილუსტრაცია. კალამი, ტუში, აკვარელი. 1948.

წლის საუკეთესო რომანისათვის), „ჰერცოგი" (1964, ფორენტორის საერთაშ. პრემია); ცნობილია აგრეთვე მისი რომანები „მსხვერპლი" (1947), „ჩაეჭიდე დღეს" (1956), „ჰენდერსონი, წვიმის მეფე" (1959), „მისტერ სამლერის პლანეტა" (1970), „ჰუმბოლდტის ნანდერძევი" (1975). *ც. თოფურიძე.*

**ბელოუსოვა** თამარ ვასილის ასული (დ. 7. VIII. 1924, ოდესა), რუსი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1966). 1944 დაამთავრა თბილ. კინოსტუდიის კინომსახიობთა სკოლა. თეატრში მოღვაწეობს 1944-იდან. 1946-იდან გრიბოედოვის სახ. თბილ. რუს. დრამის თეატრ. მსახიობია. შესრულებული აქვს როლები: ნინა (ლერმონტოვის „მასკარადი"), ბეატრიჩე (გოლდონის „ორი ბატონის მსახური"), გლაფირა (ა. ოსტროვსკის „მგლები და ცხვრები"), სოფია (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), დიანა (ლოპე დე ვეგას „თივა და ავი ძაღლი"), პროტასოვა (ლ. ტოლსტოის — „ცოცხალი ლეში"), მარინა (კრონის „ღრმა დაზვერვა"), ოლგა (სიმონოვის „ასეც იქნება") და სხვ.



თ. ბელოუსოვა.

**ბელოხი** (Beloch) კარლ იულიუს (21. I. 1854, პეჩენდორფი, სილეზია, — 1. II. 1929, რომი), გერმ. ისტორიკოსი, ანტ. ისტ. სპეციალისტი. 1879-იდან რომის უნ-ტის პროფესორი. ძვ. სამყაროს სოც.-ეკონ. განვითარების შესწავლისას პირველმა ფართოდ გამოიყენა სტატისტ. მეთოდი. ბ-მა დაამუშავა ანტ. სამყაროს, აგრეთვე შუა საუკ. და ახ. პერიოდის იტალ. მოსახლეობის სტატისტიკა. იყო ციკლური თეორიის ერთ-ერთი წარმომადგენელი და მოდერნიზებულად წარმოსახავდა ძვ. სამყაროს. თანამედროვე და ძვ. საზ-ბას შორის განსხვავებას იგი მხოლოდ მოვლენათა მასშტაბებში ხედავდა. მისი აზრით, ძვ. საბერძნეთში პირველყოფილი პერიოდი პირდაპირ შეცვალა ფეოდალურმა, ე. წ. „ბერძნულმა შუა საუკუნეებმა". ძვ. წ. VI ს-ში ეს პერიოდი შეიცვალა კაპიტალიზმით, რ-იც განსაკუთრებით განვითარდა ძვ. წ. V — IV სს-ში, ელინიზმის ხანასა და რომის ბატონობის პერიოდში. მონების მდგომარეობას ბ. კაპიტალ. სამყაროს მუშების მდგომარეობასთან აიგივებდა, სახელოსნოებს კი—კაპიტალ. ფ-კებთან. ისტ. წყაროების განხილვისას იგი ჰიპერკრიტიკული მიმართულების მომხრე იყო. მაგ., უარყოფდა დორიელთა შემოსევებს, დრაკონის არსებობას, სოლონის მიერ ოთხასთა საბჭოს დაარსების და სხვა ფაქტის ისტ. უტყუარობას.

*თხზ.:* Bevölkerungsgeschichte Italiens, Bd. 1—3, B. — Lpz., 1937—61; Griechische Geschichte, 2. Aufl., Bd. 1—4, B., 1912—27 (რუს. თარგმ. Греческая история, 2 изд., т. 1—2, М., 1905).

**ბელსკები,** XVIII ს-ს რუსი ფერმწერები. *საჭურვლის პალატის* ოსტატის ივანე ლაზარეს ძე ბელსკის შვილები. ივანე ივანეს ძე [6 (17). I. 1719 — 13 (24). I. 1799, პეტერბურგი] და ალექსი ივანეს ძე [1730— 21. V (1. VI). 1796, პეტერბურგი], 1740-იან წლებში ჩაირიცხნენ „სამშენებლო კანცელარიაში", სადაც სწავლობდნენ ჯ. ბონთან, ი. ვიშნიაკოვთან და სხვ.; წერდნენ ხატებს ალექსანდრე ნეველის ლავრის ტაძრისათვის (ივანე ივანეს ძე ბ. ხელმძღვანელობდა ლომონოსოვის მიერ დაარსებულ მოზაიკურ სახელოსნოსაც), კიევის ანდრიას ტაძრისა (ალექსი ივანეს ძე ბ.) და სასახლის ეკლესიებისათვის. ასრულებდნენ აგრეთვე თეატრ. დეკორაციებს, პლაფონებსა და პანოებს იმპერატორთა სასახლეებისათვის. ალექსი ივანეს ძე ბ. ცნობილი იყო, როგორც დეკორ. ფერწერის დიდი ოსტატი. მათი ნამუშევრები — ივანე ივანეს ძის „არქიელი წირვის დროს" (1770), „პეტრე მოციქულის თავი" (1783, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა) და ალექსი ივანეს ძის „დესიუდეპორტი თუთიყუშით" (1754, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), „არქიტექტურული ხედი" (1789, ტრეტიაკოვის გალერეა) — შესრულებულია ფართო ფერწერული მანერით, რ-შიც ხშირად ჩართულია პეიზაჟი და ჟანრული მოტივები. ივანე ივანეს ძე ბელსკის შვილი მიხეილ ივანეს ძე [1753 — 29. V (9. VI). 1794, პეტერბურგი], სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1764—73) ა. ლოსენკოსა და დ. ლევიცკისთან, შემდეგ ინგლისსა და პარიზში ჟ. ბ. გრეზთან. ცნობილია მისი სურათი „მასწავლებელი მოსწავლეებთან" (1773, მუზეუმი „აბრამცევო") და კომპოზიტორ დ. ბორტნიანსკის (1788, ტრეტიაკოვის გალერეა) პორტრეტი.

*ლიტ.:* История русского искусства, т. 5, М., 1960.

**ბელსკი** ბოგდან იაკობის ძე (გ. 1611), რუსი სახელმწ. მოღვაწე. დაწინაურდა ივანე IV-ის კარზე, *ოპრიჩნინის* სამსახურში. მონაწილეობდა 1558—83 ლივონიის ომში. ივანე IV-ის სიცოცხლის ბოლო წლებში მისი ფავორიტი იყო. მეფის სიკვდილის შემდეგ, 1584, მოინდომა უფლისწულ *დიმიტრი ივანეს ძის* ტახტზე აყვანა და ოპრიჩნინის წესების აღდგენა. წარუმატებლობის შემდეგ ნიჟნი-ნოვგოროდის ვოევოდად დანიშნეს. 1598 ამაოდ ცდილობდა ტახტის პრეტენდენტობას. შემდგომში ბრალი დასდეს ბორის გოდუნოვის წინააღმდეგ შეთქმულებაში და დააპატიმრეს. ბ. *ცრუდიმიტრი I-ის* ავანტიურის აქტ. მონაწილე იყო, მისი ტახტიდან ჩამოგდების შემდეგ ბ. ვოევოდად გაგზავნეს ყაზანში, სადაც მოკლეს.

**ბელსკის ნაქალაქარი,** სკვითების უდიდესი გამაგრებული სამოსახლო (ძვ. წ. VI — ახ. წ. I სს.) ახლანდ. სოფ. ბელსკთან (პოლტავის ოლქი, უკრ. სსრ). 1906 შეისწავლა ვ. *გოროდცოვმა*. შედგება ორი გამაგრებული დასახლებისაგან—დას. (ფართობი 90 ჰა, გარს არტყია 3,5 კმ სიგრძის მიწაყრილი) და აღმ. (ფართ. 82 ჰა, მიწაყრილის სიგრძე 4 კმ). მათ შორის მოქცეული ტერიტ. შემოზღუდული იყო (ზღუდის სიგრძე დაახლ. 30 კმ). აღმოჩენილია ნახევრად მიწურ საცხოვრებელთა ნაშთები და საქონლის უზარმაზარი ბაკები. განვითარებული იყო მჭედლობა და სპილენძის წარმოება.

*ლიტ.:* Городцов В. А., Дневник археологических исследований в Зеньковском уезде Полтавской губернии в 1906 г., Труды XIV археологического съезда, т. 3, М., 1911; Граков Б. М., Скіфи, К., 1947.

**ბელსკო-ბიალა** (Bielsko-Biala), ქალაქი პოლ. სამხრ. ნაწილში, კატოვიცეს სავოევოდოში, მდ. ბიალის (ვისლის შენაკადი) ნაპირზე, კარპატების მთისწინეთში. 117 ათ. მცხ. (1974). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის უძველესი საფეიქრო რ-ნის ცენტრი (უმთავრესად შალისა და სელის მრეწვ.). მანქანათმშენებლობა (ელექტროტექ., საფეიქრო მანქანათმშ., ავტომობილების ძრავების და ამწევების წარმოება). ბ. შეიქმნა 1950 ორი ქალაქისაგან—ბელსკოსა (დაარსდა XIV ს.) და ბიალისაგან.

**ბელსუ** (Belzú) მანუელ ისიდორო (4. IV. 1808, ლა-პასი, — III. 1865, იქვე), ბოლივიის სამხ. და სახელმწ. მოღვაწე. 13 წლის ასაკიდან მონაწილეობდა სამხრ. ამერიკაში ესპ. კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ომში. 1848 სამხ. გადატრიალების შედეგად ხელისუფლების სათავეში მოექცა. 1850—55 ბოლივიის პრეზიდენტი იყო. შეიმუშავა კონსტიტუცია (მიღებულ იქნა 1850 სექტ.), რ-იც კრძალავდა მონობას; გამოდიოდა ფეოდ. არისტოკრ. ბატონობის წინააღმდეგ. დიდი პოპულარობით სარგებლობდა ხალხში. რეაქციამ არაერთხელ მოაწყო შეთქმულებები და ამბოხებები ბ-ს წინააღმდეგ. 1864 მეთაურობდა აჯანყებას დიქტატორ მელგარეხოს წინააღმდეგ. მოკლეს ქუჩაში ბრძოლის დროს.

**ბელტი** (გეოლ.), ნაოჭა მთათა სისტემის შიგნით მოქცეული, შედარებით უფრო ადრე კონსოლიდირებული ტექტონ. ერთეული. ბ-თვის დამახასიათებელია ნალექთა ბაქნისებრი ფაციესები და ხეწრული დანაოჭება. ბ. დედამიწის ქერქის უფრო მსხვილი სტრუქტურული ერთეულის — შუალედი მასივის — განმხოლოებული ნაწილია; მაგ. *საქართველოს ბელტი*, აზერბაიჯანისა და *ართვინ-ბოლნისის ბელტები*, რ-ებიც ამიერკავკ. შუალედი მასივის დასახსვრის შედეგად წარმოიშვა.

*ლიტ.:* ჯანელიძე ა., საქართველოს ბელტის პრობლემა, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1942, ტ. 3, № 1—2.

**ბელტი დიდი** (დან. Store Baelt), ბალტიის ზღვისა და კატეგატის სრუტის დამაკავშირებელ სრუტეთაგან ცენტრ. სრუტე ლოლანის და ზელანდიის კ-ებს (აღმ.) და ლანგელანისა და ფიუნის კ-ებს (დას.) შორის. სიგრძე დაახლ. 120 *კმ*, მინ. სიგანე 11 *კმ*, სიღრმე 58 *მ*-მდე. ზამთარში ზოგჯერ იყინება. ნიუბორგიდან (კ. ფიუნი) კორსერში (კ. ზელანდია) გადის სარკინიგზო ბორანი.

**ბელტი მცირე** (დან. Lille Baelt), ბალტიის ზღვისა და კატეგატის სრუტის დამაკავშირებელ სრუტეთაგან დას. სრუტე კ. ფიუნის, კ. ერეს (აღმ), კ. ალსსა და იუტლანდიის ნ.-კ. (დას.) შორის. სიგრძე დაახლ. 130 *კმ*, მინ. სიგანე 0,6 *კმ*, სიღრმე სამხრ. ნაწილში 25—35 *მ*, ჩრდ-ში 10—15 *მ*. ზამთარში ზოგჯერ იყინება. ბ. მ-ზე გადებულია სარკინიგზო ხიდი, რ-ზეც გადის ჰამბურგ—კოპენჰაგენ—სტოკჰოლმის საერთაშ. მაგისტრალი.

**ბელტინგი** (ინგლ. belting — ამძრავი ღვედი), მძიმე, მაღალ მჭიდრო და გამძლე ქსოვილი. იყენებენ ტრანსპორტიორის ლენტებისა და გარეზინებული ამძრავი ღვედებისათვის. ბ-ს ამზადებენ დაგრეხილი ბამბის ნართისაგან ან ქიმ. ბოჭკოსაგან.

**ბელტისციხე,** იხ. *ბებრისციხე.*

**ბელუ-ორიზონტი** (Belo Horizonte), ქალაქი ბრაზილიის სამხრ.-აღმ. ნაწილში. მინას-ჟერაისის შტატის ადმ. ცენტრი. 1,3 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1970). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის მთავარი სამთო-სამრეწვ. რ-ნის (რკინისა და მანგანუმის მადანი, ოქრო) ცენტრი. შავი მეტალურგია, პოლიგრ., საფეიქრო, კვების მრეწვ.; უნ-ტი. ბ. დაარსდა 1895 (სიდადი-დი-მინასის სახელწოდებით). ბ-ის მახლობლადაა ტურისტული და სპორტ. ქალაქი პამპულია.

**ბელუხა,** უმაღლესი მთა ალთაიში, კატუნის ქედზე. აქვს ორი მწვერვალი: დას. ბელუხა (4440 *მ*) და აღმ. ბელუხა (4506 *მ*). აგებულია გრანიტებით და მეტამორფული ფიქლებით. კალთებზე მრავალი მყინვარია (მენსუ, კატუნის, ბერელის, აკემის და სხვ.), რ-თა საერთო ფართ. 70 $კმ^2$.

**ბელუჯები** (საკ. სახელწ. —ბალუჩი, ბალოჩი), პაკისტანში (ბელუჯისტანი, დას. სინდის და პენჯაბის სამხრ.-დას. პროვინციები), აგრეთვე ინდოეთში, ირანში, ავღანეთსა და საბჭ. კავშირში (თურქმ. სსრ და ტაჯ. სსრ) მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. დაახლ. 2,7 მლნ. (1975, შეფასება), მ. შ. სსრკ-ში ცხოვრობს დაახლ. 12,5 ათ. კაცი (1970). ლაპარაკობენ *ბელუჯურ ენაზე*. რელიგიით სუნიტი მუსლიმანები არიან. ბ. პირველად იხსენიებიან IX და X სს. არაბი გეოგრაფების ნაშრომებში. იმ ხანებში ბ. ქირმანში და მის აღ-ით მდებარე სისტანში ცხოვრობდნენ. ჯერ ეფტალიტების (V ს.), მერე სელჩუკების (XI ს. დასაწყ.), მონღოლების (XIII ს.) თავდასხმებისა და თემურლენგის ლაშქრობების (XIV ს.) შედეგად ბ. თანდათან გადასახლდნენ სამხრეთში, შემდეგ აღმოსავლეთისკენაც გადაინაცვლეს და დაიკავეს ვეებერთელა ტერიტ., რ-მაც ბელუჯისტანის სახელწ. მიიღო. ავღანეთი-

დან და ირან. სისტანიდან წამოსული ბ. თურქმ. სსრ ტერიტორიაზე XIX ს. მიწურულსა და XX ს. დასაწყისში გამოჩნდნენ. მთავარი საქმიანობა მომთაბარე მესაქონლეობა და მიწათმოქმედება.

*ლიტ.*: Народы Средней Азии и Казахстана, т. 2, М., 1963; Dames M. L., The Baloch race, L., 1904.

**ბელუჯისტანი,** მხარე აზიაში, ირანის მთიანეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში. ფართ. 0,5 მლნ. *კმ*²-ზე მეტი. აღმ. ბ. (348 ათ. *კმ*²) შედის პაკისტანის, დას. ბ. — ირანის შემადგენლობაში. მოსახლ. დაახლ. 2 მლნ. კაცი (1969, შეფასება): ბელუჯები (1,5 მლნ.), ბრაჰუი (0,35 მლნ.) და სხვ. ძვ. სპარს. და ანტ. წყაროებიდან ცნობილია, რომ ძველად ბ-ის ტერიტორიაზე სახლობდნენ მაკას, გედროსიისა და სხვა ხალხები. შუა საუკ. ბ. თანამიმდევრობით შედიოდა არაბთა სახალიფოს, შემდგომ ღაზნევიდების, სელჩუკების, ჰულაგუიანების, თემურიდების სახელმწიფოების შემადგენლობაში. XVII ს. დასაწყისში ბ-ის ტერიტორიაზე წარმოიშვა რამდენიმე ფეოდ. სამთავრო, რ-თა გამგებლები იყვნენ სეფიანთა და დიდ მოგოლთა ვასალები. ქელათის (აღმ. ბ.) სამთავროს მმართველმა ნასირ-ხან ბელუჯმა (1750—95) დაიმორჩილა ბ-ის მთელი ტერიტ. და თავი ავღ. სახელმწიფოს ვასალად გამოაცხადა. XIX ს. დასაწყისში ბ-ში შეიჭრა ინგლისი. 1854, 1876 და 1879 ხელშეკრულებით აღმ. ბ. დაექვემდებარა ინგლისს და ე. წ. ბრიტ. ბ-ად და ბ-ის სამთავროების ფედერაციად (ქელათი, ხარანი, მაქრანი, ლას-ბელა) დაიყო. დას. ბ. 1849—57 შეუერთდა ირანს. 1947 აგვ. პაკისტ. შემადგენლობაში შევიდა ბრიტ. ბ., ხოლო 1948 მარტში — ბ-ის სამთავროების ფედერაცია. აღმ. და დას. ბ-ს შორის საზღვარი დაწესდა ირან-პაკისტანის 1956 წ. 29 ოქტ. ხელშეკრულებით.

**ბელუჯური ენა,** ირან. ენათა ჩრდ.-დას. ჯგუფის ენა. გავრცელებულია პაკისტანში, ავღ. სამხრ. ნაწილში (პენჯაბის სამხრ.-დას.), ინდოეთში (მდ. ინდის მარჯვ. სანაპირო), არაბეთის ნ.-კ-ს და ირანში (ძირითადად—ქირმანის, ლურისტანის, სისტანისა და ხორასნის რ-ნებში), საიდანაც ბელუჯების მცირე დაჯგუფებანი გამოდიოდნენ თურქმ. სსრ ტერიტორიაზე და დღესაც ცხოვრობენ მარის ოლქის რამდენიმე რ-ნში. ბ. ე.-ზე ლაპარაკობს დაახლ. 2,5 მლნ. კაცი (სსრკ-ში—7,8 ათასი კაცი).

ბ. ე-ის ფონეტ. სისტემა არქაულია. უფრო მეტად ასახავს საშ. ირან. ენებში დადასტურებულ ვითარებას. შენარჩუნებულია ხმოვანთა სიგრძე-სიმოკლე, დაცულია პოსტვოკალური ხშულები (დას. დიალექტებში) და სხვ. სახელს აქვს ბრუნებისა და რიცხვის კატეგორიები. ზმნაში აღსანიშნავია ორფუძიანობა (აწმყოსა და ნამყოს ფუძე განსხვავებულია). ბ. ე-ს აქვს დიალექტთა ორი ძირითადი ჯგუფი (აღმ. და დას.), რ-თა შორის მნიშვნელოვანი ფონეტ. სხვაობაა.

უკანასკნელ ხანებამდე ბ. ე. უმწერლობო ენა იყო. სულ ახლახან ჩაისახა ბელუჯური ბეჭდვითი ლიტ-რა (მეტწილად — პოეზია) და პრესა.

*ლიტ.*: Расторгуева В. С., Белуджский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 1, М., 1966. *მ. ანდრონიკაშვილი.*

**ბელფასტი** (Belfast), ქალაქ-საგრაფო დიდი ბრიტ. და ჩრდ. ირლ. შეერთებულ სამეფოში. ჩრდ. ირლანდიის პოლიტ. და ეკონ. ცენტრი. დაარსდა XII ს. ბოლოს. მოსახლ. 362,4 ათ. კაცი (1972). ნავსადგ. ჩრდ. სრუტის ნაპირზე, მდ. ლეიგანისა და ბელფასტ-ლოხის შესართავთან. შიგა რაიონებთან დაკავშირებულია სარკინიგზო ქსლითა და არხით. აეროპორტი (სიდნემი). ინდუსტრ. ცენტრი (ჩრდ. ირლ. მრეწველობაში დასაქმებულთა დაახლ. 60%). ბ. და მისი გარეუბნები სელის მრეწვ. უძველესი რ-ნია. გემთსაშენებში აგებენ დიდი ბრიტ. გემების 7—8%-ს (აქ აშენდა „ტიტანიკი"). გემთმშენებლობასთან მჭიდროდაა დაკავშირებული მანქანათმშ., ბაგირების წარმოება და მრეწვ. სხვა დარგები. ბ-შია დიდი საავიაციო ქ-ნა, ელექტროტექ., საფეიქრო მანქანათმშ., კვების, საფეიქრო მრეწვ. საწარმოები. შალის ქსოვილების, ხალიჩების, ხელოვნური ბოჭკოს წარმოება. უნ-ტი (1845-იდან), ტექნოლ. კოლეჯი. სამხატვრო გალერეა.

ბ. მუშათა მოძრაობის დიდი ცენტრია. 1960-იანი წლებიდან ბ. ჩრდ. ირლ. სხვა ქალაქებთან ერთად მშრომელთა სამოქალაქო და სოც. უფლებებისათვის ბრძოლის ასპარეზად გადაიქცა.

**ბელჩიკოვი** ნიკოლოზ თედორეს ძე [დ. 4 (16). XI. 1890, მსტიორა, ვლადიმირის გუბ.], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1953); რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1947). სკკპ წევრი 1948-იდან. ავტორია შრომებისა XIX—XX სს. რუს. ლიტ-რის ისტ., კრიტ., ჟურნალისტიკის საკითხებზე. გამოაქვეყნა ბევრი ახ. მასალა, მ. შ. ა. პუშკინის წერილი გაზ. „ტიფლისსკიე ვედომოსტის" რედაქტორ პ. სანკოვსკისადმი. გამოკვლევები მიუძღვნა რუს ხალხოსან მწერლებს, ტ. შევჩენკოს, თ. დოსტოევსკის, გ. პლეხანოვს და სხვ. მონაწილეობდა ნ. გოგოლის, ბ. ბელინსკის, მ. ლერმონტოვის, გ. უსპენსკისა და სხვ. თხზ. აკად. გამოცემათა მომზადებაში. 1951 მიენიჭა სსრკ მეცნ. აკად. ბელინსკის სახ. პრემია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ბელცი,** ქალაქი მოლდავეთის სსრ-ში, მდ. რეუტზე (დნესტრის აუზი), ჩრდ. მოლდ. დიდი სამრეწვ. და კულტ. ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 115 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 30 ათ., 1959 წ. — 66 ათ., 1970 წ.—101 ათ.). კვების მრეწვ. (ცხიმ-კარაქის კომბინატი, ხორცკომბინატი, სიმინდის დამყალიბებელი, ღვინო-კონიაკის ქ-ნები). მანქანათ- და ხელსაწყოთმშენებლობა (სას.-სამ. მანქანების, ელექტროტექ., ელექტროგანათების არმატურის ქ-ნები). საშენ მასალათა მრეწვ. (რკინაბეტონის ნაკეთობათა, დიდპანელიანი სახლთმშენებლობის ქ-ნები). სამკერვალო და ავეჯის ფ-კები. პედ. ინ-ტი, სამედ. სასწავლებელი, პოლიტექნიკუმი. მოლდ.-რუს. მუს.-დრამ. თეატრი. ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა XV ს-ში, ქალაქია 1818-იდან.

**ბემბა** (ძვ. სახელწ.: ბ ა ვ ე მ ბ ა, ვ ა ვ ე მ ბ ა, მ უ ე მ ბ ა), ზამბიის ჩრდ. ნაწილსა და ზაირის სასაზღვრო რ-ნებში მცხ. ხალხი. ბ-ს ცალკეული ჯგუფები ცხოვრობენ ტანზანიაში. საერთო რაოდ. 2150 ათ. კაცი (1975, შეფასება). ენა — ჩიბემბა, განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახის ცენტრ. ჯგუფს. ბ-ს უმეტესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. მთავარი საქმიანობაა ახოიანი მიწათმოქმედება (ფეტვი, სორგო, მანიჰოტი და სხვ.). ბ-ს უმეტესობა მუშაობს სამთამადნო საწარმოებში.

**ბემ-ბავერკი** (Böhm-Bawerk) ოიგენ (12. II. 1851, ბრნო, — 27. VIII. 1914, ვენა), ავსტრ. ბურჟ. ეკონომისტი, *ავსტრიული სკოლის* წარმომადგენელი. ინსბრუკის, შემდეგ ვენის უნ-ტების პოლიტეკონომიის პროფესორი. ავსტრ. ფინანსთა მინისტრი, ავსტრ. მეცნ. აკად. პრეზიდენტი 1911-იდან. ნაშრომებში: „სამეურნეო დოვლათის ფასეულობის თეორიის საფუძვლები" (1886), „კაპიტალი და კაპიტალზე სარგებელი" (1884—89), „კარლ მარქსის თეორია და მისი კრიტიკა" (1896) კ. მარქსის შრომითი ღირებულებისა და ზედმეტი ღირებულების თეორიების უარყოფას ცდილობდა. თანამედროვე ბურჟ. ეკონომისტები ბ-ის შეხედულებებს მარქსისტული პოლიტეკონომიის წინააღმდეგ იყენებენ.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., არაკრიტიკული კრიტიკა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3; მ ი ს ი ვ ე, კარლ მარქსი, იქვე, ტ. 21; მ ი ს ი ვ ე, [რეც.]: Kautsky K. Bernstein und das socialdemokratische Programm. Eine Antikritik, იქვე, ტ. 4; ჭ ა ნ უ ყ ვ ა ძ ე გ., ბურჟუაზიული ვულგარული პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკა, ნაწ. 1, თბ., 1962.

**ბემბო** (Bembo) პიეტრო (20. V. 1470, ვენეცია, — 18. I. 1547, რომი), იტალიელი მწერალი, აღორძინების ეპოქის ლიტ-რის თეორეტიკოსი. 1529-იდან ვენეციის რესპ. ისტორიოგრაფი იყო. 1539 კარდინალი გახდა. მის პირველ ნაწარმოებს „აზოლანი" (1505) პლატონის „ნადიმის" დიდი გავლენა ემჩნევა; აშკარად ჩანს რემინისცენციები ბოკაჩოდანაც. სამ წიგნად გამოქვეყნებულ დიალოგებში „ხალხური ენის პროზა" (1525) მეთოდურადაა წარმოდგენილი მისი თეორია ენისა და სტილის შესახებ. ბ-ს იტალ.-ლათ. ლირიკული „ლექსები" (1530) პეტრარკას მიბაძვითაა დაწერილი. მას თვლიან იტალ. რენესანსის თვალსაჩინო წარმომადგენლად და ლიტ-რის რეფორმატორად, რადგან დიდი დამსახურება მიუძღვის ენისა და ლიტ. ფორმის დახვეწაში.

**ბემე** (Böhme) იაკობ (1575, ალტზაიდენბერგი, — 17. XI. 1624, გერლიცი), თვითნასწავლი გერმ. ფილოსოფოსი, დაიბადა გლეხის ოჯახში, პროფესიით მეწაღე. მის ნაწერებში არის პანთეისტური *კოსმოლოგიის, შემეცნების თეორიისა* და ეთიკის მონახაზები. განიცადა ვაიგელისა და *პარაცელსუსის* გავლენა. ბ-თვის ღმერთი და ბუნება ერთი და იგივეა, თავდაპირველად იყო *არარაი*, რისთვისაც დამახასიათებელია მხოლოდ სწრაფვა „რაიმესაკენ", სწრაფვით შეიქმნა ღმერთი, რ-მაც შექმნა მარადიული ბუნება, სულიერი და მიწიერი სამყარო. ბ. ყველგან გაორებასა და წინააღმდეგობას ხედავს. ყოველივე, მათ შორის ღმერთიც, შეიცავს „ჰო-ს" და „არა-ს", ბოროტებასა და სიკეთეს; მათი ბრძოლის შედეგად ვითარდება სამყარო. ბ-ს შეხედულებებმა გავლენა მოახდინა პროტესტანტულ რელიგიაზე, აგრეთვე *ბაადერზე, შელინგზე* და ნაწილობრივ გ. ვ. ფ. *ჰეგელსა* და ლ. *ფოიერბახზე*. ფოიერბახმა ბ-ს „მატერიალისტ-ათეისტი" უწოდა.

*თხზ.*: Sämtliche Werke, Bd. 1—7, Lpz., 1922; Aurora или Утренняя заря в восхождении, М., 1914.

*ლიტ.*: Архив Маркса и Энгельса, т. 10, М., 1948, с. 346; Левен В. Г., Якоб Беме и его учение, «Вестник истории мировой культуры», 1958, № 5.

**ბემელენი** (Bemmelen) რეინაუტ ვილემ ვან (დ. 14. IV. 1904, ჯაკარტა), ჰოლანდ. გეოლოგი. დაამთავრა დელფტის ტექ. ინ-ტი (1927). 1928—43 იყო ყოფ. ჰოლანდ. ოსტ-ინდოეთის სახელმწ. სამსახურის გეოლოგი, უტრეხტის გეოლ. ინ-ტის პროფესორი. ძირითადად მუშაობს ვულკანოლოგიასა და ტექტონიკაში. 1933-იდან ამუშავებს გეოტექტონ. ტალღურ ანუ უნდაციურ ჰიპოთეზას. იყო ფიქსიზმის მომხრე. 1950—60-იანი წლებიდან არის კონტინენტების დრიფტის მომხრე (იხ. *მობილიზმის ჰიპოთეზა*). ცდილობს ფიქსისტური და მობილისტური პოზიციების შეთავსებას.

**ბემი** (Bem) იუზეფ ზახარიაშ [17. III. 1794, ტარნუვი, — 10. XII. 1850, ჰალაბი (ალეპო) სირია], პოლ. პოლიტიკური და სამხედრო მოღვაწე, გენერალი. 1812 მონაწილეობდა ნაპოლეონის ლაშქრობაში რუსეთზე. 1815—25 იყო პოლ. სამეფოს არმიის ოფიცერი. როგორც პოლიტიკურად არასაიმედო პირი სამსახურიდან დაითხოვეს და ემიგრაციაში წავიდა ავსტრიაში. პოლ. 1830—31 აჯანყების დროს იყო აჯანყებულთა არტილ. უფროსი და ვარშავის დაცვის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. აჯანყების ჩაქრობის შემდეგ ცხოვრობდა საფრანგეთსა და პორტუგალიაში, სადაც ცდილობდა ჩამოეყალიბებინა პოლ. ლეგიონი. ემხრობოდა პოლ. ემიგრაციის კონსერვატორულ-არისტოკრ. ბანაკს.

1848—49 რევ. დროს ვენაში იყო და მონაწილეობდა კონტრრევ. ჯარებისაგან ქალაქის დაცვაში. მეთაურობდა ტრანსილვანიაში უნგრ. რევ. ჯარებს. უნგრ. რევ. დამარცხების შემდეგ, 1849, ოსმალეთში გაიქცა, მუსლიმანობა მიიღო და ამურატ-ფაშას სახელით ოსმალ. არმიაში დაიწყო სამსახური.

**ბემისი,** ბ ი მ ი ს ი (Bemis) სემიუელ ფლეგ (დ. 20. X. 1891, ვუსტერი), ამერიკელი ისტორიკოსი, საგარეო პოლიტ. სკოლის ერთ-ერთი წამყვანი წარმომადგენელი აშშ-ის ისტორიოგრაფიაში. 1934—45 ასწავლიდა ჰარვარდის უნ-ტში, 1935-იდან მუშაობდა იეილის უნ-ტთან არსებულ საერთაშ. ურთიერთობათა ინ-ტში. 1937—38, 1945, 1956 კითხულობდა ლექციების კურსს ლათ. ამერ. სხვადასხვა ქვეყანაში. ამერ. ისტ. ასოციაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი (1961-იდან პრეზიდენტი). დაწერილი აქვს მრავალი მონოგრაფია და სამეცნ.-პოპულ. წიგნი აშშ-ის საგარეო პოლიტ. ისტ., კერძოდ ლათ. ამერ. ქვეყნებთან აშშ-ის ურთიერთობის საკითხებზე. თავის ნაშრომებში იცავს გეოპოლიტ. „თეორიას“, ამართლებს აშშ-ის ექსპანსიონისტურ პოლიტიკას — მისწრაფებას მსოფლიო ბატონობის მოპოვებისაკენ.

*ლიტ.*: З у б о к Л. И., Апология американской империалистической реакции в трудах С. Бемиса, «Вопросы истории», 1954, № 1.

**ბემოლი** (ფრანგ. bémol), ნიშანი (♭), რ-იც მიუთითებს მუს. ბგერის სიმაღლის ნახევარი ტონით დადაბლებას, იხ. *ალტერაცია*.

**ბენავენტე ი მარტინესი** (Benavente y Martinez) ხასინტო (12. VIII. 1866, მადრიდი, — 14. VII. 1954, იქვე), ესპ. დრამატურგი. ნობელის პრემიის ლაურეატი (1922). ესპ. სამეფო აკად. წევრი (1913). 150-ზე მეტი პიესის, მრავალი თარგმანის (შექსპირი, მოლიერი, მიუსე) და ესეების ავტორია. „ესპანური დრამის მეფეს“ უწოდებდნენ. ადრეული პიესები 1892 გამოსცა საერთო სათაურით „ფანტასტიკური თეატრი“. მის შემოქმედებას შემდეგნაირად აჯგუფებენ: სოც. სატირა, ფსიქოლ. დრამები, საბავშვო პიესები, ალეგორიულ-მორალური პიესები. ამ თხზულებათაგან აღსანიშნავია: „ნაცნობი ადამიანები“ (1896), „ნადირთა საკვები“ (1898), „შაბათი ღამე“ (1903), „შემოდგომის ვარდები“ (1905), „ინტერესთა თამაში“ (1907) და მისი გაგრძელება „მხიარული და უდარდელი ქალაქი“ (1916). 1909 ჩამოაყალიბა საბავშვო თეატრი, რ-ისთვისაც წერდა პიესებს („უფლისწული, რომელმაც ყველაფერი წიგნებიდან ისწავლა“, 1909 და სხვ.). ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე კრიტ. შრომა „ქალთა წერილები“ (1893), „ლექსები“ (კრებ., 1893) და სხვ.

**ბენავიდესი** (Benavides) მანუელ დომინგეს (20 IV. 1895, პუენტეარეასი, გალისია, — 1947, მეხიკო), ესპ. მწერალი. კომუნისტი 1946-იდან. ადრეული რომანები („ჩივილი“, 1922 და სხვ.) ინტელიგენციის ბედსა და ბურჟ. საზ-ბასთან მის დაპირისპირებას ეხება. რომანი „კაცი 30 წლის ასაკში“ (1932) ბურჟ. რესპ. პირველი წლების თავისებური ქრონიკაა. ხელისუფალთა დევნის გამო ბ. ჯერ საფრანგეთში გაიხიზნა (იქ დაასრულა რეპორტაჟი „ასე მოხდა რევოლუცია“, 1935), 1939 კი მექსიკაში გადასახლდა, სადაც გამოაქვეყნა რომან-რეპორტაჟების მთელი ციკლი. მასვე ეკუთვნის მრავალი სატირული ქრონიკა.







ბენარათერიუმი: ა — ზედა მეორე საძირე კბილი; ბ — ზედა მესამე საძირე კბილი; გ — ქვედა ყბა.




**ბენარა,** სოფელი ადიგენის რ-ნში (ვარხანის სოფსაბჭო), მდ. ოცხის (აბასთუმნისწყლის) მარცხ. ნაპირას, ახალციხე — ბათუმის გზატკეცილზე. ზ. დ. 1100 *მ*, ადიგენიდან 13 *კმ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 *კმ*. ვარხანის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნ. საკონსერვო ქ-ნა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ვარხანში (4 *კმ*). კლუბი, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ბ-ის მიდამოებშია შუა საუკ. ციხესიმაგრე — „ოქროს ციხე“.

**ბენარათერიუმი** (Benaratherium), გიგანტური ურქო მარტორქების გვარი *ინდრიკოთერიუმების* ამომწყდარი ჯგუფის ოჯახისა. გავრცელებული იყო ამიერკავკ. ტერიტორიაზე *ოლიგოცენში* (დაახლ. 25 მლნ. წლის წინათ). სხვა ინდრიკოთერიუმებისაგან განსხვავდებოდნენ შედარებით ნაკლები სიდიდით და კიდურების მეტი მოხდენილობით. ცნობილია მხოლოდ მისი ტიპობრივი სახეობა B. Callistrati, რ-იც ნაპოვნია სოფ. ბენარის (საქ. სსრ, ადიგენის რ-ნი) მიდამოებში.

*ლ. გაბუნია.*

**ბენარესი,** ინდოეთის ქალაქ *ვარანასის* ლიტ-რაში გავრცელებული სახელწოდება.

**ბენარის ფაუნა,** *ოლიგოცენის* ნამარხ ხერხემლიანთა ფაუნა, რ-ის ადგილსამყოფელი სამხრ. საქართველოა, კერძოდ, ადიგენის რ-ნის სოფ. ბენარის მიდამოები. ბ. ფ-ში შედის როგორც ევრაზიაში გავრცელებული გვარები, რ-თა დიდი ნაწილი დას. ევროპაში უკვე შუა ოლიგოცენში ამოწყდა (ჰიენოდონი, თავისებური კენტჩლიქოსანი სქიზოთერიუმი, ღორისმაგვარი ენტელოდონი და ანთრაკოთერიუმი, არქ. მცოხნელი ლოფიომერიქსი და სხვ.), ისე საკუთრივ აზიური ელემენტი (გიგანტური მარტორქა ბენარათერიუმი, მორბენალი მარტორქა არდინია, ტაპირისნაირი კოლოდონი და სხვ.). ბ. ფ. წარმოდგენილია უმთავრესად ორი ეკოლოგიური დაჯგუფების — ტენიანი ტყისა და ჭაობის, აგრეთვე შედარებით მშრალი სავანის ცხოველებით. ბენარა არის ოლიგოცენის ხერხემლიანთა ერთადერთი მნიშვნელოვანი ადგილსამყოფელი უზარმაზარ ტერიტორიაზე დას. ევროპასა და ცენტრ. აზიას შორის. ბ. ფ-ის შესწავლამ პირველად გვიჩვენა, თუ რა გზით შეიძლებოდა განხორციელებულიყო კავშირი ევრ. და აზიის პალეოგენის ხმელეთის ძუძუმწოვართა შორის. ბ. ფ. აღმოაჩინა და შეისწავლა ლ. *გაბუნიამ*.

**ბენაშვილი** ანდრია მიხეილის ძე (4. IX. 1868, ყვარელი, — 28. VI. 1941, სოხუმი), ასტრონომ-გეოდეზისტი, რუსეთის არმიის გენერალ-ლეიტენანტი, პროფესორი (1927), მეცნ. დამს. მოღვაწე (1941); თბილ. სახელმწ. უნ-ტისა და საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელი. დაამთავრა თბილ. კადეტთა კორპუსი, მოსკ. სამხ. სასწავლებელი (1887) და გენ. შტაბის სამხ. აკად. ასტრონომ-გეოდეზისტის სპეციალობით (1898). იყო რუსეთის დას. სასაზღვრე რ-ნების ტრიანგულაციის სამუშაოთა უფროსი (1901—16), 1916-იდან კორპუსის სარდალი. პარალელურად ეწეოდა პედ. მოღვაწეობას პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტში (1902—18) და რუს. სამხ.-საინჟინრო აკადემიაში (1905—16). 1919—23 იყო თბილ. ფიზ. ობსერვატორიის გამგე. 1922-იდან მუშაობდა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში. ბ-ის სამეცნ. შრომები უმთავრესად ასტრონ. და გეოდ. დარგებს ეკუთვნის. შეადგინა პირველი ქართ. სახელმძღვანელოები ტოპოგრ., სფერული ტრიგონომ., სფერული ასტრონ. და ცდომილებათა თეორიის დარგში.

*თხზ.*: სფერული ასტრონომია, თბ., 1938; სფერული ტრიგონომეტრია, ტფ., 1933; ტოპოგრაფია, ნაწ. 1, ტფ., 1933; ცდომილებათა თეორია, თბ., 1965.

**ბენაშვილი** ანდრია სიმონის ძე [2 (14) XII. 1852, ზემო მაჩხაანი, ახლანდ წითელი წყაროს რ-ნი, — 10 (23). XII. 1908, ქუთაისი], ქართველი პედაგოგი, გრამატიკოსი, მუსიკათმცოდნე. დაამთავრა თბილისის სას. სემინარია. მოღვაწეობდა ქუთაისში, სას. სასწავლებელში ასწავლიდა ქართ. ენას, ქალთა საეპარქიო სასწავლებელში — გალობას; ლოტბარობდა გაბრიელ ეპისკოპოსის მგალობელთა გუნდს. ბ-ის „მოკლე ქართული გრამატიკა“ (1894) სახელმძღვანელო იყო საქართვ. სას. სასწავლებლებში. 1885 გამოსცა „ქართული ხმები. საეკლესიო გალობა წმ. იოანნე ოქროპირის წირვის წესისა. ქართლ-კახეთის კილოზე. ხალხური სიმღერები. შეკრებილი და ნოტებზე გადაღებული“.

*ა. შანიძე.*

**ბენაშვილი** დიმიტრი გიორგის ძე (დ. 28. XI. 1910, სოფ. ზემო მაჩხაანი, ახლანდ. წითელი წყაროს რ-ნი), ქართვ. საბჭ. კრიტიკოსი, ლიტერატურათმცოდნე. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1959), პროფესორი (1960), მეცნ. დამს. მოღვაწე (1967), სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1933). იყო ჟურნ. „ჩვენი თაობის“ რედაქტორი (1939—42), რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტის უახლესი ქართ. ლიტ-რის განყ-ბის გამგე (1947—1962). 1962-იდან ბ. ა. პუშკინის სახ. თბილისის სახელმწ. პედ. ინ-ტის ქართ. ლიტ-რის ისტ. კათედრის გამგეა. სოციალ. რეალიზმისა და მარქსისტული ესთეტიკის პრობლემებს მიეძღვნა ბ-ის ნაშრომები „მარქსიზმი და ლიტერატურა“ (1931), „ხელოვნების საკითხები“ (1941) და სხვ. ავტორია ლიტ.-კრიტ. სტატიებისა, მონოგრაფიებისა — „ალექსანდრე ყაზბეგი“ (1939), „მიხეილ ჯავახიშვილის ცხოვრება და შემოქმედება“ (1959), „ვაჟა-ფშაველა. შემოქმედი და მოაზროვნე“ (1961), აგრეთვე გამოკვლევებისა „კრიტიკული ნარკვევები XX საუკუნის ქართულ ლიტერატურაზე“ (1967), «სახისა და ხასიათის პრობლემა „ვეფხისტყაოსანში“» (1954), „გალაკტიონ ტაბიძე. კოლაუ ნადირაძე“ (1961) და სხვ.

**ბენგალელები,** ერი, ცხოვრობენ ბანგლადეშსა და ინდოეთში, განგის ქვემო დინებისა და განგისა და ბრაჰმაპუტრის დელტის აუზში. რაოდ. დაახლ. 129 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ამათგან 70 მლნ. ბანგლადეშში და 44,8 მლნ. ინდოეთში (დას. ბენგალის ძირითადი მოსახლეობა, ცხოვრობენ აგრეთვე ბიჰარის, ორისისა და ასამის შტატებში). ლაპარაკობენ *ბენგალურ ენაზე*. ანთროპოლოგიურად ძირითადად ევროპეოიდული რასის სამხრ. შტოს განეკუთვნებიან. ჩრდ.-აღმ. ნაწილში საგრძნობია მონღ. რასის გავლენა, სამხრ.-დასავლეთში კი დრავიდული ანთროპოლ. ტიპისა. რელიგიით ინდოეთის ბ. მეტწილად ინდუისტები არიან, მცირე რაოდენობით მუსლიმანები, ჯაინები, ქრისტიანები. ბანგლადეშის ბ-ის უმეტესობა მუსლიმანია. ბ-მა ისტ. განვითარების რთული გზა განვლეს (იხ. *ბენგალი*). ერად ჩამოყალიბების პროცესი დაიწყო XIX ს. II ნახევარში. შექმნეს მაღალი კულტურა, განვითარდა ლიტ-რა, მუსიკა, ცეკვები, თეატრ. ხელოვნება, ფერწერა და ძერწვა, მხატვრული ხელოსნობა და ა. შ. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, ჯუთი და სხვ.). ბ-ის ეთნ. ტერიტ. სამხრ. აზიისა და საერთოდ დედამიწის ერთ-ერთი ყველაზე მჭიდროდ დასახლებული აგრ. რაიონია (1 ათ. კაცი 1 $კმ^2$). ბ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი მუშაობს საწარმოებში, უმთავრესად კალკუტასა და მის მახლობელ ქ-ებში, აგრეთვე ასანსოლის რ-ნში, ბელურში და სხვ. განვითარებულია ხელოსნობა-ფეიქრობა, მეთუნეობა, ხეზე და სპილოს ძვალზე კვეთა, ქარგვა, აბრეშუმის ქსოვილების დაჩითვა და სხვ.

*ლიტ.*: Народы Южной Азии, М., 1963.

**ბენგალი** (ჰინდის ენაზე — ბ ა ნ გ ა ლ ი, ბენგ. — ბ ა ნ გ ა ლ ა), ისტ. ოლქი ინდოეთში, განგის ქვემო დინებასა და განგ.—ბრაჰმაპუტრის დელტის აუზში.

ძველად ბ-ის ტერიტ. სხვადასხვა ნაწილი ცნობილი იყო ანგას, ვანგას, გაუდას და სხვ. სახელწოდებით. საერთო სახელწ. ბ. გაჩნდა დაახლ. X—XII სს-ში.

VIII ს-იდან XIII ს. დასაწყისამდე ბ-ის ტერიტორიაზე არსებობდა სახელმწიფოები, რ-ებსაც სათავეში უდგნენ ჯერ პალები, შემდეგ სენების დინასტიები. XIII ს. დამდეგს ბ. შეუერთდა *დელის სასულთნოს*. XIV ს. შუახანებში დამოუკიდებელი გახდა. 1575 დაიპყრეს *დიდმა მოგოლებმა*. XVIII ს. დამდეგს ბ-ის, ბიჰარის და ორისის ტერიტორიებზე წარმოიქმნა დამოუკიდებელი სახელმწიფო (დედაქალაქი მურშიდაბადი), რ-ის მმართველებს *ნავაბის* ტიტული ჰქონდათ. 1756 ინგლ. ოსტ-ინდოეთის კომპანიამ, რ-ის ადმინისტრაცია კალკუტაში (ბ-ის ტერიტორიაზე) იმყოფებოდა, პროვოკაციულად გამოიწვია ომი ბ-ის ნავაბ სირაჯ ალდაულასთან. პლესისთან (1757 წ. 23 ივნ.) მომხდარი ბრძოლის შემდეგ კომპანიამ ბ. დაიმორჩილა. ინგლ. ხელისუფალთა მიერ 1905 ბ-ის ორ განკერძოებულ ნაწილად გაყოფას ბენგალელთა ძლიერი წინააღმდეგობა მოჰყვა, რის გამოც 1911 ინგლისელები იძულებული გახდნენ ბ. კვლავ გაეერთიანებინათ. 1947 ინდოეთის გაყოფისა და მის ტერიტორიაზე ორი დამოუკიდებელი სახელმწიფოს — ინდოეთისა და პაკისტანის შექმნასთან დაკავშირებით ინდუსებით დასახლებული დას. ბ. (ცენტრი — კალკუტა) ინდოეთს შეუერთდა (დას. ბენგ. შტატი), მუსლიმანებით დასახლებული აღმ. ბ. (ცენტრი — დაკა) — პაკისტანს (აღმ. პაკისტანი). 1971 აღმ. ბ. პაკისტანს გამოეყო და დამოუკიდებლობა მოიპოვა (იხ. *ბანგლადეში*).

**ბენგალის ვაკე,** ბრტყელი ვაკე ინდოეთსა და ბანგლადეშში, მდ-ების განგისა და ბრაჰმაპუტრის ქვემო დინების გასწვრივ.

**ბენგალის ყურე,** ინდოეთის ოკეანის ყურე ინდოსტანის ნ.-კ-სა (დას.) და ინდოჩინეთის ნ.-კ-ს, ანდამანისა და ნიკობარის კ-ებს (აღმ.) შორის. ფართ. 2172 ათ. *კმ*$^2$. საშ. სიღრმე 2586 *მ*, წყლის საშ. მოც. 5616 ათ. *კმ*$^3$, მაქს. სიღრმე 5258 *მ*. წყლის საშ. ტემპ-რა თებერვალში 25—27°C, აგვ-ში 28°C (მაისში 29°C). მარილიანობა მდ. განგის შესართავის მახლობლად 30‰-მდეა, სამხრ. ნაწილში 34‰-მდე. მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 10,7 *მ*-მდე. მთავარი ნავსადგურებია კალკუტა (მდ. განგის დელტაში), მადრასი (ინდოეთი), ჩიტაგონგი (ბანგლადეში).

**ბენგალური ენა,** ბ ე ნ გ ა ლ ი, განეკუთვნება ინდოევრ. ენათა ოჯახის ინდოარიულ ჯგუფს. გავრცელებულია ბენგ. შტატში (ინდოეთი) და ბანგლადეშში; ბ. ე-ზე ლაპარაკობენ აგრეთვე ასამის, ბიჰარისა და ორისის შტატებში. ახალინდურ ენათა შორის ჰინდის შემდეგ ყველაზე გავრცელებულია ბ. ე. — მასზე ლაპარაკობს დაახლ. 100 მლნ. კაცი (60 მლნ. ბანგლადეშსა და 40 მლნ. ინდოეთში).

ბ. ე-ის ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია ყველა ხმოვნისათვის ცხვირისმიერი კორელატების გაჩენა; გრძელი და მოკლე ხმოვნების დაპირისპირების მოსპობა; ზოგადინდური a-ს გადასვლა ან o-დ. გრამატ. წყობისათვის ნიშანდობლივია ძვ. სინთეზური ფლექსიის რღვევა და ფორმაწარმოების ახალი ტიპების — აგლუტინაციისა და ანალიზური სახის ახალი ფლექსიის — დამკვიდრება. ბ. ე-ში გარჩეულია სულიერთა და უსულოთა გრამატ. კლასები, რაც იწვევს ბრუნების ზოგ თავისებურებას. ზმნას აქვს დრო-კილოთა რთული სისტემა. დამხმარე ზმნა შეერწყმის უღლებად ანალიზურ ფორმას და დაბოლოების როლში გამოდის.

ბ. ე-ში გამოყოფენ დიალექტთა ოთხ ჯგუფს. სალიტ. ენა განსხვავდება სასაუბრო ენისა და დიალექტური ფორმებისაგან სანსკრიტიზმებით მდიდარი ლექსიკით და მწყობრი გრამატიკული სისტემით. ბ. ე-ზე არსებობს მდიდარი ლიტ-რა. ძეგლები შესრულებულია ბენგალური დამწერლობით.

*ლიტ.*: Зограф Г. А., Языки Индии, Пакистана, Цейлона и Непала, М., 1960; Chatterji S. K., The origin and development of the Bengali language, Calcutta, 1926. *მ. ანდრონიკაშვილი.*

**ბენგალური ლიტერატურა,** ბანგლადეშსა და ინდოეთში მცხოვრები ერის — *ბენგალელების* ლიტ-რა. პირველი ლიტ. ძეგლია ძვ. ბენგალურ ენაზე დაწერილი „ჩარიაგიტი-პადავალი" ანუ „ჩარია პადა" (X—XI სს.). ესაა ჰინდუისტურ-ბუდისტური ხასიათის ჰიმნების კრებული. ამავე პერიოდს განეკუთვნება ანდაზებისა და აფორიზმების ორი კრებ., რ-ებიც ქანსა და დაკს მიეწერება.

XII ს. მიწურულში მაჰმადიანების მიერ ბენგ. დაპყრობას მოჰყვა სანსკრ. კულტ. გავლენის შენელება, ეროვნ. კულტ. ტრადიციების აღორძინება და ახ. ლიტ. ფორმებისა და თემების წარმოქმნა. ამ დროიდან ბ. ლ-ში დაიწყო ვიშნუიტური ლიტ-რის პერიოდი, რ-ის პირველი წარმომადგენელია *ჯაიადევა* (XII ს.). მისი „გიტაგოვინდა" სანსკრიტზე დაწერილი ლირ. პოემაა მწყემსი ქალ-ვაჟის რადჰასა და კრიშნას (ვიშნუს მიწიერი განსახიერება) სიყვარულზე. ამავე თემაზეა დაწერილი ანანტა ბადუ ჩანდიდასის (XIV—XV სს.) ლირ. ლექსები და პოემა „სიმღერები შრი კრიშნას პატივსაცემად". ბენგალში დიდად პოპულარული ვიშნუიტი პოეტის *ვიდიაპატის* ლექსები. XVI—XVIII სს. ვიშნუიტური ლიტ-რა დაკავშირებულია დიდი მეცნიერისა და რელიგ. რეფორმატორის ჩაიტანიას (1486—1533) სახელთან. ამ პერიოდში დაიწერა მრავალი ლირ. და ბიოგრაფიული ხასიათის პოემა, ძირითადად ჩაიტანიას შესახებ. XIII ს-იდან ვითარდება ახალი ჟანრი — მანგალა-კავია — ღმერთებისადმი მიძღვნილი თხრობითი ხასიათის ვრცელი სახოტბო პოემა. ითარგმნებოდა სანსკრ. ძეგლებიც. მოსახლეობის ყველა ფენაში დიდი პოპულარობა მოიპოვა კრიტივას ოჯჰას (XV ს.) „რამაიანასა" და კაშირამადასის (XVII ს.) „მაჰაბჰარატას" ბენგალურმა ვერსიებმა.

XIX ს. დასაწყისში პრესის განვითარებამ ხელი შეუწყო პროზის აღმავლობას. დამკვიდრდა სოც.-პატრ. მიმართულება, გაჩნდა ახ. ჟანრები: რომანი, ნოველა, ახ. ფორმის დრამა. ბენგალური პროზის ფუძემდებელია განმანათლებელი, რელიგიის რეფორმატორი, ანტიფეოდ. მოძრაობის მეთაური, ეროვნ. კულტ. პროპაგანდისტი რამ მოჰან რაი (1774—1833). ბენგალელი ხალხის საჭირბოროტო პრობლემებს ეხმაურებოდა პატრ. ლექსების ავტორი, გამოჩენილი პოეტი იშვარ გუპტა. პოეტმა მადჰუსუდან დატამ (1824—73) პირველმა გამოიყენა თეთრი ლექსი, რითაც დიდი გავლენა მოახდინა ბენგალურ პოეზიაზე. ახალი ბ. ლ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა ბენგალური რომანის შემქმნელმა, მოთხრობების, აგრეთვე ისტ., ფილოს. და სხვ. საკითხებზე დაწერილი სტატიების ავტორმა ბონკიმჩონდრო *ჩოტოპადჰაიმ*. შოროტჩონდრო *ჩოტოპადჰაიმ* მოთხრობებსა და რომანებში დახატა თავისი ხალხის ცხოვრების რეალისტური სურათები. განსაკუთრებით დიდი გავლენა ბენგალურ და მთელ ინდურ ლიტ-რაზე მოახდინა რაბინდრანათ *თაგორის* შემოქმედებამ.

თანამედროვე მოწინავე პოეტები და მწერლები *ნაზრულ ისლამი* (დ. 1899), ჯოშიმ უდინი (დ. 1902), გოპალ ჰალდარი, შოტინათ ბჰადური, მანიკ ბონდოპადჰაი (1908—56), პრემენდრა მიტრა, ბიბჰუტი ბონდოპადჰაი, ტარაშონკარ ბონდოპადჰაი და სხვ. გვიხატავენ ბენგალელი მშრომელების — მუშებისა და გლეხების დუხჭირ ცხოვრებას, ინდ. ხალხთა მეგობრობას, იბრძვიან მოძველებული ადათ-ჩვეულებების, სოც. უთანასწორობის წინააღმდეგ.

*ლიტ.*: Баннерджи С. К., Бенгальская литература, წგ.: История индийских литератур, пер. с англ., М., 1964; Товстых И., Бенгальская литература, М., 1965. *გ. ნახუცრიშვილი.*

**ბენგალური ცეცხლი,** პიროტექნიკური შედგენილობა, რ-იც შეიცავს ბარიუმნიტრატს (მჟანგავი), ფხვნილისებრ ალუმინს ან მაგნიუმს (საწვავი), დექსტრინს ან სახამებელს (ცემენტატორი) და ოქსიდირებული რკინის ან ფოლადის ნახერხს. რკინის მავთულის ნაჭერს შემოაკრავენ ამ შედგენილობის ფენას და ღებულობენ ე. წ. ბენგალურ სანთლებს, რ-იც ცეცხლის წაკიდებისას ნელა იწვის და კაშკაშა ნაპერწკლებს აფრქვევს.

**ბენგალურუ,** ბ ა ნ გ ა ლ ო რ ი, ქალაქი სამხრ. ინდოეთში, სამხრ. დეკანის პლატოზე (სიმაღლე დაახლ. 900 *მ*). მაისურის შტატის ადმ. ცენტრი. 1,6 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1971). სავაჭრო-სატრანსპ. კვანძი, ქვეყნის მნიშვნელოვანი სამრეწვ., სამეცნ. და კულტ. ცენტრი. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1947-იდან) ბ-ში აშენდა დიდი სახელმწ. საწარმოები: საავიაციო (ავიასარემონტო სახელოსნოების ბაზაზე), ჩარხსაშენებელი, ინდოეთში ერთადერთი სატელეფონო აპარატურისა და ელექტრომოწყობილობის ქ-ნები. მნიშვნელოვანია საფეიქრო მრეწვ., ტყავ-ფეხსაცმლის, საპნის, ფარმაცევტული საწარმოები. უნ-ტი.

**ბენგელა** (Benguela), ქალაქი ანგოლაში. 35 ათ. მცხ. (1969). ნავსადგ. ატლანტის ოკ. სანაპიროზე. რკინიგზის სადგ., აეროპორტი. თევზის პროდუქტების წარმოება. კვების მრეწვ. საწარმოები. სას.-სამ. ინვენტარის, დახერხილი ხის მასალის, ფიბროცემენტის ფილების წარმოება. გემთსაშენი. მარილსახდელები. ბ. დაარსდა 1617. წარსულში იყო მონათვაჭრობის ერთ-ერთი უდიდესი ცენტრი აფრ. დას. სანაპიროზე.

**ბენგელის დინება,** ცივი დინება აფრიკის დას. სანაპიროს გასწვრივ, *დასავლეთის ქარების დინების* ჩრდ. ტოტი. სიჩქარე 1—2 *კმ/სთ*. წყლის ზედაპირის ტემპ-რა ზაფხულში 19°C სამხრ-ით, 26°C ჩრდ-ით; ზამთარში, შესაბამისად, 15°C და 22°C. უშუალოდ სანაპიროსთან, სიღრმიდან ამოსული წყლის გავლენით, ტემპ-რა ზაფხულში 15°C-ზე, ზამთარში 12°C-ზე დაბალია.

**ბენ-გურიონი** დავით (16. X. 1886, პლონსკი, პოლონეთი, — 1973), ისრაელის სახელმწ. მოღვაწე. დაამთავრა სტამბოლის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. სიონისტური მოძრაობის (იხ. *სიონიზმი*) ერთ-ერთი ლიდერი. 1948—53 და 1955—63 (1961 გამოკლებით) — პრემიერ-მინისტრი და თავდაცვის მინისტრი; მემარჯვენე სოციალ. სიონისტური პარტიის — მაპაის ერთ-ერთი ორგანიზატორი და მეთაური (1930—65). 1965 ამ პარტიის ყველაზე ექსტრემისტული ელემენტებისაგან შექმნა ახ. პარტია—რაფი. იყო ისრაელის ექსპანსიონისტური პოლიტ. კურსის მომხრე; არაბ. სახელმწიფოთა წინააღმდეგ აგრესიული ავანტიურების ერთ-ერთი სულისჩამდგმელი.

**ბენდა** (Benda) ირჟი (გეორგ), (30. VI. 1722, სტარე-ბენატკი, — 6. XI. 1795, კესტრიცი), ჩეხი კომპოზიტორი, მევიოლინე და დირიჟორი. სამეფო კარის მევიოლინე ბერლინში (1742-იდან), კაპელმაისტერი გოთაში. განავითარა მუს. მელოდრამის ჟანრი. ავტორია ერთმოქმედებიანი ტრაგიკული დუოდრამებისა (მუს. სცენუ-


ა. მ. ბენაშვილი.


ა. ს. ბენაშვილი.



ჭ. ბენდელიანი.









ბენეტიტისნაირნი: 1—ვილ-ანდიელა; 2 —ვილიამსონია; 3—ვილიამსონიელა; 4—ციკადეოიდეა (ყვავილი).

რი ნაწარმოები 2 მოქმედი პირისათვის): „არიადნე ნაქსოსზე“ (დაიდგა 1775, 1779 პეტერბურგში), „მედეა“ (1775), „პიგმალიონი“ (1779) და ზინგშპილები: „სოფლის ბაზრობა“ (1775), „რომეო და ჯულიეტა“ (1776), „ტყისმჭრელი ანუ სამი სურვილი“ (1778), რ-თაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს მუს. კომედიის ჟანრის ფორმირებაში. ბ. წერდა მესებს, სიმფონიებს, კონცერტებს, სონატებს და სხვ.

**ბენდერი,** ბ ო ნ დ ა რ ი, განჯის 1231 სახალხო აჯანყების წინამძღოლი. სოც. წარმოშობით ხელოსანი. აჯანყება მიმართული იყო ხვარაზმშა *ჯალალედინის* წინააღმდეგ, რ-მაც 1225 დაიკავა ქალაქი და მძიმე ხარკი დაადო მოსახლეობას. აჯანყებულებმა დაარბიეს ქალაქის მმართველის სასახლე და ამოხოცეს მისი მოხელეები. ჯალალედინმა იერიშით აიღო ქალაქი მას შემდეგ, რაც მეამბოხეებმა დანებებაზე უარი თქვეს. აჯანყების 30 ხელმძღვანელი ქალაქის კარიბჭესთან ჩამოახრჩვეს, ბ. ხმლით აკუწეს.

**ბენდელიანი** ჭიჭიკო ყაისარის ძე (29. I. 1914, ჩოხატაური, — 20. VII. 1944, სოფ. ბიტენი, ქ. კაუნასის მახლობლად), საბჭ. კავშირის გმირი (24. VIII. 1943), გვარდიის მაიორი. სკკპ წევრი 1938-იდან. 1937 დაამთავრა სევასტოპოლის სამხ.-საავიაციო სასწავლებელი. დიდ სამამულო ომში იბრძოდა კიევისა და ხარკოვის, სტალინგრადისა და კურსკის მისადგომებთან, უკრ. და პოლ. განთავისუფლებისათვის. მოახდინა 410 საბრძოლო გაფრენა, მონაწილეობა მიიღო 70-ზე მეტ საჰაერო ბრძოლაში, მოსპო მტრის 30-ზე მეტი თვითმფრინავი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბენდერ-აბასი,** ქალაქი სამხრ. ირანში. სპარსეთის და ომანის ყურეების ნავსადგურებისა და კუნძულების ოსტანის ადმ. ცენტრი. 80 ათ. მცხ. (1974). ნავსადგური (1,5 მლნ. *ტ* ტვირთი წელიწადში) ჰორმუზის სრუტის სანაპიროზე. თევზსაკონსერვო და ბამბასართავი მრეწველობა. თევზჭერა. გააქვთ ხილი.

**ბენდერი,** ქალაქი მოლდავეთის სსრ-ში. ნავმისადგომი მდ. დნესტრის მარჯვ. ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი. 89 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—31 ათ., 1959 წ.—43 ათ., 1970 წ.—72 ათ.). XII ს-ში ბ-ის უძველეს ნამოსახლარზე გენუელებმა ციხესიმაგრე ააგეს. XVI ს. დასაწყისში იგი ხელთ იგდეს ოსმალებმა. რუსეთ-ოსმალეთის ომების დროს (XVIII—XIX სს.) რუს. ჯარებმა ბ. სამჯერ დაიკავეს (1770, 1789, 1806). ბუქარესტის საზავო ხელშეკრულების (1812) თანახმად, ბ., როგორც ბესარაბიაში შემავალი ქალაქი, რუსეთს გადაეცა. 1818-იდან სამაზრო ქალაქი იყო. 1918—40 ბოიარული რუმინ. შემადგენლობაშია, 1940 წ. 28 ივნისს მოლდავეთს შეუერთდა. 1941—44 გერმ. ფაშისტმა დამპყრობლებმა თითქმის მთლიანად დაანგრიეს ქალაქი. 1944 წ. 23 აგვ. გაათავისუფლა საბჭ. არმიამ. ბ. რესპ. ერთ-ერთი სამრეწვ. ცენტრია. არის კვების და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები: ხორცკომბინატი, ზეთის საექსტრაქციო, ღვინის, საკონსერვო ქ-ნები, აბრეშუმის კომბინატი, ბამბასართავი, ფეხსაცმლის, სამკერვალო და სხვ. ფ-კები. ქ-ნები: „მოლდავკაბელი“, ელექტროაპარატურის, რკინაბეტონის ნაკეთობათა და სხვ. კომბინატი „ფანეროდეტალი“. მსუბუქი მრეწვ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, სახალხო თეატრები. შემორჩენილია ციხესიმაგრე (მშენებლობა დაიწყო 1538) ციტადელით (თურქი არქიტ. სინანი), ტაძარი (XIX ს. დასაწყისი).

**ბენდერი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ-ის ცხინვალის რ-ნში (ბიჟარის სოფსაბჭო), მდ-ების მეჯუდისა და პატარა ლიახვის წყალგამყოფის სამხრ.-აღმ. კალთაზე, მდ. არკინარეთის (მეჯუდის მარჯვ. შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 1280 *მ*, ცხინვალიდან 40 *კმ*. ღრომის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ბენდერის აჯანყება 1919,** ქ. ბენდერის მშრომელთა შეიარაღებული გამოსვლა რუმინ. მიერ ბესარაბიის ოკუპაციის წინააღმდეგ, საბჭ. ხელისუფლების აღსადგენად. დაიწყო 27 მაისს, განთიადზე. აჯანყებულებმა წითელარმიელთა მცირე რაზმთან ერთად ხელთ იგდეს რკინიგზის სადგური, ხაზინა და ქალაქის სხვ. პუნქტები. ქალაქში განლაგებულმა საოკუპაციო ჯარების ნაწილმა (საფრ. და რუმინ. ჯარისკაცები) მხარი დაუჭირა აჯანყებულებს, მაგრამ იმავე საღამოს ინტერვენტთა ჯარების სარდლობამ შემდეგ აჯანყების ჩახშობა.

**ბენედენები** (van Beneden), ბელგიელი ბიოლოგები, 1. ე დ უ არ დ ვ ა ნ (5. III. 1846, ლევენი,—28. IV. 1910, ლიეჟი), ჰისტოლოგი და ემბრიოლოგი, პიერ ჟოზეფ ვან ბ-ის შვილი. ლიეჟის უნ-ტის პროფესორი (1870-იდან). მისი შრომები ეხება უჯრედის მორფოლ. და უმდაბლესი ცხოველების ემბრიოლოგიის საკითხებს. პირველმა აღწერა (1883) ასკარიდის კვერცხის მომწიფება და განაყოფიერება. დაადგინა ცხოველების ახ. ჯგუფი Mesozoa. 2. პ ი ე რ ჟ ო ზ ე ფ ვ ა ნ (19. XII. 1809, მალინი,—8. I. 1894, ლევენი), ემბრიოლოგი. გენტისა (1845-იდან) და ლევენის (1846-იდან) უნ-ტების პროფესორი. 1842-იდან ბელგიის მეცნ. აკად. წევრი, 1881-იდან—პრეზიდენტი. მის ნაშრომებში ძირითადად განხილულია უხერხემლოთა ემბრიოლოგიისა და ზოგადი ბიოლ. საკითხები (პარაზიტიზმი, კომენსალიზმი).

**ბენედეტი მიქელანჯელი** (Benedetti Michelangeli) არტურო (დ. 5. I. 1920, ბრეშა), იტალიელი პიანისტი. 1934 დაამთავრა მილანის კონსერვატორია (ჯ. ანფოსის მოწაფე). 1939 მუსიკოს-შემსრულებელთა ჟენევის საერთაშ. კონკურსზე I პრემია დაიმსახურა. იყო ბოლონიისა და ვენეციის კონსერვატორიების პროფესორი. ხელმძღვანელობს ბოლცანოს მუს. სკოლას. არეცოში ყოველწლიურად კითხულობს სპეც. კურსს სხვადასხვა ქვეყნის ახალგაზრდა პიანისტებისათვის. ბ. თანამედროვეობის ერთ-ერთი გამოჩენილი პიანისტია. სსრკ-ში გასტროლები გამართა 1964, 1968.

**ბენედიქტე,** რომის პაპები, 1. **ბ. XIV** (Benedictus) (31. III. 1675, ბოლონია, — 3. V. 1758, რომი), რომის პაპი 1740—58. ერისკაცობაში — პ რ ო ს პ ე რ ო ლ ა მ ბ ე რ ტ ი ნ ი. 1727 ანკონის არქიეპისკოპოსი. 1728 კარდინალი, 1731 ბოლონიის არქიეპისკოპოსი. თითქმის მთელი საეკლ. შემოსავალი მან სპეც. კონკორდატებით დაუთმო სარდინიის (1741), პორტუგ. (1748) და ესპ. (1753) მეფეებს. ებრძოდა იეზუიტებს, ხოლო მათი მოწინააღმდეგეების — იანსენისტთა (იხ. *იანსენიზმი*) მიმართ შემწყნარებლობას იჩენდა. სამღვდელოებას მოუწოდებდა ზნეობრივი სიწმინდისაკენ. მფარველობდა მეცნიერებასა და ხელოვნებას. იყო ფრიად განსწავლული ადამიანი. მისი ნაწარმოებები 17 ტომად გამოიცა 1839—55. ბ. XIV-თან მიმოწერა ჰქონდათ ქართვ. კათოლიკეებს. ცნობილია ივანე (იოანე) და ვახტანგ ორბელიანების წერილი ბ. XIV-ისა და კარდინალების სახელზე 1741 წ. 15 სექტემბრით დათარიღებული, რ-იც რომში ჩაუტანია ქართვ. კათოლიკეს, თბილელ ეპისკოპოსს— ქრისტეფორეს.

*ლიტ.:* თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902.

2. **ბ. XV** (Benedictus) ერისკაცობაში — მარკიზი ჯ ა კ ო მ ო დ ე ლ ა კ ი ე ზ ა (21. XI. 1854, პელიი, გენუის მახლობლად, —22. I. 1922, რომი), რომის პაპი 1914—22. 1883—1907 იყო ვატიკანის დიპლ. სამსახურში. 1907—14 ბოლონიის არქიეპისკოპოსი. 1914 მაისიდან კარდინალი, ხოლო 3 სექტემბრიდან პაპი. I მსოფლიო ომის დროს ვატიკანის ოფიციალურად გამოცხადებული ნეიტრალიტეტის მიუხედავად მხარს უჭერდა ავსტრია-უნგრეთისა და გერმანიის ბლოკს. 1916—17 ვატიკანმა აქტ. დიპლ. საქმიანობა გაშალა, რათა მეომარ ქვეყნებში რევოლუციების თავიდან აცილების მიზნით კომპრომისული იმპერიალ. ზავისათვის მიეღწია (1917 წ. 1 აგვ. „მიმართვა მეომარი ქვეყნების მეთაურებისადმი“). დიდი ოქტ. სოციალ. რევ. და საბჭ. მთავრობის მიმართ ბ. XV-ს მტრული პოზიცია ეკავა.

**ბენედიქტელები** (ლათ. Ordo sancti Benedicti) უძველესი კათოლ. მონაზვნური ორდენი. დააარსა დაახლ. 530 მონტეკასინოში (ნეაპოლის მახლ.) ბენედიქტე ნურსიელმა (დაახლ. 480 — დაახლ. 543). ორდენის დედათა შტოს მისი და წინამძღოლობდა. ბ-ს მიეწერებათ პირველი სამონასტრო წესდების შედგენა. ბ. დიდად გაძლიერდნენ X—XI სს-ში, იტალ. გარდა მათ მამულები ჰქონდათ ინგლისში, საფრანგეთში, ესპანეთში, ბელგიასა და გერმანიაში. სხვა მონაზვნური ორდენების დაარსებისა და გაძლიერების შემდეგ ბ-ის გავლენა შეიზღუდა. საფრ. დიდი რევ. დროს ორდენი კიდევ უფრო დაქვეითდა, მაგრამ XIX ს-ში ბ-ის მოღვაწეობა რამდენადმე გამოცოცხლდა. ბ-ის ძირითადი ორდენი 1968 აერთიანებდა 12 ათ. მამაკაც ბერ-მონაზონს. ამას გარდა, მას მიეკუთვნება მამათა 20 (12 ათ. ბერ-მონაზონი) და დედათა 16 (20 ათ. მონაზონი ქალი) კონგრეგაცია. ორდენი ვატიკანის დასაყრდენია. ბ-ის ხელმძღვანელს—აბატპრიმასს 12 წელიწადში ერთხელ ირჩევენ. მისი რეზიდენციაა რომი

**ბენედიქტოვი** ვლადიმერ გრიგოლის ძე [5 (17). XI. 1807, პეტერბურგი, — 14 (26). IV. 1873, იქვე], რუსი პოეტი. პირველი კრებ. „ლექსები“ (1835) მცირე ხანს პოპულარული იყო. ბელინსკიმ მკაცრად გააკრიტიკა ბ-ის ლექსები და მათ პეტერბ. ბიუროკრ. მოსახლეობის საშუალო წრეების პოეზია უწოდა. 1855-იდან ბ-მა კვლავ დაიწყო ლექსების ბეჭდვა, მაგრამ მისი ღვლარჭნილი სტილი უცვლელი დარჩა

**ბენევენტო** (Benevento), საჰერცოგო (დუკატი), შემდეგ სამთავრო (პრინციპატი) შუა საუკ. იტალ. ტერიტორიაზე, ძველად სამნიტების ქალაქი მალევენტუმი. აქ ძვ. წ. 275 რომაელებმა დაამარცხეს ეპირის მეფე პიროსი და 269 დააარსეს სამხ. კოლონია, რ-საც ბენევენტუმი (იტალ. ბენევენტო) დაარქვეს, ძვ. წ. 216 ბ. აიოხრა ჰანიბალმა. 545 იგი დაანგრია ოსტგუთების მეფე ტოტილემ. VI ს. ბოლოს ლანგობარდებმა დაიპყრეს და საჰერცოგო დააარსეს (ცენტრი ქ. ბენევენტო). ლანგობარდთა დასახლების მთავარ რ-ნებს მოშორებული ბ. თითქმის სრულიად დამოუკიდებელი იყო მათი მეფეებისაგან. პრინციპატის სტატუსით მან დამოუკიდებლობა შეინარჩუნა *კარლოს დიდის* მიერ იტალ. დაპყრობის შემდეგაც. XI ს. შუა წლებიდან ბ-ს მიწებს თანდათან დაეპატრონენ ნორმანები, რის გამოც ქალაქის მცხოვრებლებმა 1051 ცნეს პაპის უზენაესი ხელისუფლება. 1077, ბ-ს უკანასკნელი მმართველის ლანდოლფ VI-ის აღსრულების შემდეგ, პრინციპატი მოიპოვ. 1077—1860 ბ. პაპის სამფლობელო იყო (გარდა 1798—1806, როდესაც იგი ნეაპოლის სამეფოს ეკუთვნოდა, და 1806—15, როდესაც იგი ტალეირანის ნომინალურ გამგებლობაში იმყოფებოდა). 1860 ბ-ს ტერიტ. შეუერთდა სარდინიის სამეფოს (1861-იდან იტალიის სამეფო).

**ბენეტი** (Bennett) არნოლდ (27 V. 1867, ჰენლი, სტეფორდშირი, — 27. III. 1931, ლონდონი), ინგლისელი მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო ჟურნალისტიკით; თანამშრომლობდა ჟურნ. „ვუმენში“ („The Woman“). პირველი რომანი „კა-

ცი ჩრდილოეთიდან“ 1898 გამოაქვეყნა. ბ-ის ცნობილი რომანებია „ამბავი ორი დედაბრისა“ (1908) და „კლეიჰენგერი“ (1910). ამ რომანებში XX ს. დასაწყისის ინგლ. ყოფის რეალისტური სურათებია დახატული.

**ბენეტიტისნაირნი** (Bennettitales), ნამარხი ხისებრი შიშველთესლოვანი მცენარეების რიგი. ახლოსაა თანამედროვე საგოვანებთან. სახელი დაერქვა ინგლ. ბოტანიკოსის ჯ. ბენეტის (1801—76) პატივსაცემად. ბ-თ ჰქონდათ მარტივი ან დატოტვილი ღერო, ზოგიერთს — კასრისებრი, ფრთისებრი ან მარტივი ფოთლები, უენდოსპერმო ორლებნიანი თესლი და ფოთლის იღლიაში განლაგებული ორსქესიანი ყვავილები. ბ. შესაძლოა პალეოზოურის თესლოვანი გვიმრანაირებისაგან წარმოიშვნენ. მაქსიმალურ განვითარებას მიაღწიეს იურულ პერიოდსა და ცარცული პერიოდის პირველ ნახევარში. ფართოდ იყვნენ გავრცელებული მთელ დედამიწაზე. გადაშენდა გვიანდ. ცარცული პერიოდის დასაწყისში. ცნობილია 20-მდე გვარი.

**ბენეტნაში**, ბ ა ნ ა თ ნ ა შ ი (არაბ.), η დ ი დ ი დ ა თ ვ ი ს ა, მეორე ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავი, რ-ის ნათობა 870-ჯერ აღემატება მზისას, მზიდან მანძილი 77 პს.

**ბენეფისი** (ფრანგ. bénéfice — მოგება), სპექტაკლი, რ-ის შემოსავალი (სპექტაკლის ხარჯების გამოკლებით) მთლიანად ან ნაწილობრივ (ნახევარბენეფისი) გადაეცემოდა ერთ ან რამდენიმე მსახიობს. ბ. პირველად შემოიღეს საფრანგეთში 1735. სსრკ-ში ბ. გაუქმდა 1925.

**ბენეფიციუმი** (ლათ. beneficium — სიკეთე, წყალობა), 1. რომის სამართალში— რაიმე შეღავათი თუ პრივილეგია. 2. ადრინდ. შუა საუკ. დას. ევროპაში — სამხ. ან ადმ. სამსახურით პირობადებული სამისდღეშიო წყალობა. წარმოიშვა ფეოდ. ურთიერთობათა ჩამოყალიბების პროცესში. იყო *ალოდისა* და *ფეოდის* (ლენი) შუალედური ფორმა. კლასიკური სახით ბ. გავრცელდა ფრანკთა სახელმწიფოში *კარლოს მარტელის* რეფორმის დროიდან (VIII ს. 30-იანი წწ.). წყალობის საგანი უმთავრესად მიწა იყო. მიწასთან ერთად მასზე მცხოვრები გლეხებიც გაიცემოდა, რაც აძლიერებდა გლეხთა დამოკიდებულებას მიწათმფლობელებზე, იწვევდა სამხ.-პოლიტ. ძალაუფლების თავმოყრას გაბატონებული კლასის ხელში. ბ-ის მფლობელის სიკვდილის შემთხვევაში ნაწყალობევი ახ. შეთანხმებით გადაეცემოდა გარდაცვლილის მემკვიდრეებს ან უბრუნდებოდა მესაკუთრეს. ბ. უქმდებოდა, თუ არ შესრულდებოდა შეთანხმებით გათვალისწინებული პირობები.

**ბენეშევიჩი** ვლადიმერ ნიკოლოზის ძე [9 (22). VIII. 1874 — 19. XII. 1943], რუსი არქეოგრაფი და ისტორიკოსი. რუს. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1924), ათენის ეროვნ. უნ-ტის საპატიო დოქტორი (1912). სტრასბურგისა (1914) და ბერლინის (1929) აკადემიათა წევრი. იკვლევდა ძირითადად ძვ. ბერძნ. და რუს. საეკლესიო სამართალს, ბიზანტ. ისტორიის, ძვ. ქართ. და სომხ. მწერლობის ცალკეულ საკითხებს. გამოაქვეყნა სინის მთაზე დაცულ ბერძნ. ხელნაწერთა აღწერილობა (ორი ტომი 1911, 1917). ბ-ის გამოკვლევა „ქართული დიდი ნომოკანონი თბილისის საეკლესიო მუზეუმის ხელნაწერთა მიხედვით“ მიეძღვნა ქართ. საეკლ. სამართლის ისტ. ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს, ბერძნულიდან თარგმნილ ძეგლს „დიდ სჯულისკანონს“. ავტორი აღწერს ამ ძეგლის შვიდ ხელნაწერს, საეჭვოდ მიიჩნევს, რომ „დიდი სჯულისკანონი“ არსენ იყალთოელის (XII ს.) მიერ იყოს თარგმნილი და ძეგლს IX—X სს-ით ათარიღებს.

*თხზ.*: Грузинский Великий номоканон по спискам Тифлисского церковного музея, «Христианский Восток», 1913, т. 2, в. 3, с. 349—377; 1916, т. 5, в. 2, с. 112—127. *ე. გრანსტრემი.*

**ბენეში** (Beneš) ედუარდ (28. V. 1884, კოჟლანი, ჩეხია, — 3. IX. 1948, სეზიმოვო-უსტი, ჩეხია), ჩეხოსლ. სახელმწ. მოღვაწე. 1915—18 ჩეხი ბურჟ. ემიგრანტების მიერ პარიზში ჩამოყალიბებული ჩეხოსლ. ეროვნ. საბჭოს გენ. მდივანი, ჩეხოსლ. დროებითი მთავრობად მისი გარდაქმნის შემდეგ — საგარეო საქმეთა მინისტრი (1918—35). 1921—22 პრემიერ-მინისტრი, 1935—38 რესპ. პრეზიდენტი. მონაწილეობდა „მცირე ანტანტის“ (იხ. *ანტანტა მცირე*) ჩამოყალიბებაში. იყო ერთა ლიგის საბჭოს წევრი (1923—27) და უშიშროების კომიტეტის თავ-რე (1927—38). ატარებდა პროდასავლურ ანტისაბჭ. პოლიტიკას. 1935 ჰიტლერული გერმ. აგრესიის საფრთხის გამო იძულებული გახდა სსრკ-თან ურთიერთდახმარების ხელშეკრულება დაედო, მაგრამ შემდეგ უარყო სსრკ-ის მიერ შეთავაზებული სამხ. დახმარება, რამაც ფაქტობრივად განსაზღვრა ჩეხოსლ. მთავრობის მიერ მიუნხენის შეთანხმების (1938) პირობების მიღება. იმავე წლის ოქტომბერში ბ. გადადგა პრეზიდენტის პოსტიდან და აშშ-ში წავიდა. 1940, როცა ლონდონში ჩეხოსლ. მთავრობა და სახელმწ. საბჭო ჩამოყალიბდა, იგი კვლავ პრეზიდენტად აირჩიეს. 1943 მოსკოვში ხელი მოაწერა სსრკ-ჩეხოსლ. ხელშეკრულებას მეგობრობის, ურთიერთდახმარებისა და ომის შემდგომი თანამშრომლობის შესახებ. 1946 ივნ. ოფიციალურად იქნა არჩეული პრეზიდენტად. 1948 თებ. მხარი დაუჭირა რეაქციული მინისტრების შეთქმულებას, რ-იც მიზნად ისახავდა კაპიტალიზმის რესტავრაციას და საგარეო პოლიტიკაში სოციალ. სახელმწიფოების მიმართ ორიენტაციის შეცვლას. მაგრამ მალე მშრომელთა მასების ზეგავლენით დათანხმდა შედგენილიყო მთავრობა კ. გოტვალდის მეთაურობით. 1948 ივნ. ბ. ჩამოშორდა პოლიტ. სარბიელს. *ნ. კიკნაძე.*

**ბენვენისტი** (Benveniste) ემილ [დ. 27. V. 1902, ჰალაბი (ალეპო), სირია], ფრანგი ენათმეცნიერი. თანამედროვე ზოგადი და ინდოევრ. ენათმეცნ. თვალსაჩინო წარმომადგენელი, ა. *მეიეს* მოწაფე. 1935 გამოაქვეყნა მონოგრაფია „ძირის აგებულება ინდოევროპულ ენებში“. იკვლევს ირან. ენებს, მ. შ. ოსურს. ნაშრომში „ენობრივი ნიშნის ბუნება“ მიუთითა, რომ ფ. დე *სოსიური* არათანამიმდევრული იყო, როდესაც ენობრივი ნიშნის ნებისმიერობის საკითხებზე მსჯელობისას განიხილავდა ნიშნის ბგერითი მხარის მიმართებას აღსანიშ საგანთან. ეს მიმართება ბ-ის გაგებითაც ნებისმიერია, მაგრამ არ არის ენათმეცნ. კვლევის საგანი; ხოლო ნიშნის წარმოდგენის მიმართება საგნის წარმოდგენასთან არ არის ნებისმიერი.

*თხზ.*: Études sur la langue ossète, P., 1959; Origines de la formation des noms en indoeuropéen, P., 1953 (რუს. თარგმ.—Индоевропейское именное словообразование, M., 1955); Problèmes de linguistique générale, P., 1966 (რუს. თარგმ.— Общая лингвистика, M., 1974).

**ბენზანტრონის საღებრები,** ბენზანტრონის საფუძველზე მიღებული კუბური საღებრების ჯგუფი. თვითონ ბენზანტრონს (I) მღებავი თვისებები არ გააჩნია, მაგრამ მისგან ღებულობენ ვიოლანტრონს (II) ან იზოვიოლანტრონს (III). ორივე ეს ნივთიერება და მათი მრავალრიცხოვანი წარმოებული კუბური საღებრებია, რ-ებიც გამოირჩევა დიდი სიმტკიცით, ნაირსახეობითა და შეფერილობის ტონების სიკაშკაშით. ზოგიერთ მათგანს იყენებენ როგორც მტკიცე პიგმენტს. ყველა ბ. ს. წყალში არ იხსნება და ქსოვილზე დააქვთ ლეიკონაერთის სახით (იხ. *ღებვა*).







ბენზანტრონის საღებრები.

**ბენზიდინი,** 4, 4′-დ ი ა მ ი ნ ო დ ი ფ ე ნ ი ლ ი, $H_2NC_6H_4-C_6H_4NH_2$ ორგ. ნაერთი, უფერო, ბზინვარე კრისტალები. ჰაერზე და სინათლის მოქმედებით იჟანგება, მუქდება. $t_{დუღ}$ 128°C, $t_{დნ}$ 400°C. კარგად იხსნება სპირტში, ეთერში. ღებულობენ ჰიდრაზობენზოლის იზომერიზაციით. ბ. მნიშვნელოვანი ნახევარპროდუქტია *აზოსაღებრების* წარმოებაში, იყენებენ აგრეთვე ანალიზურ ქიმიაში სხვადასხვა კატიონისა და ანიონის თვისებრივი და რაოდენობრივი განსაზღვრისათვის (ისინი ჟანგავენ ბ-ს შეფერილ ნაერთებად, ძლიერმჟავა გარემოში ყვითლად და ნეიტრალურში—ლურჯად). ბ. კანცეროგენული ნივთიერებაა, ჰაერში მისი დასაშვები ზღვრული კონცენტრაცია 1 მგ/მ³.




ბენზიდინი.

**ბენზიდინური გადაჯგუფება,** შიგამოლეკულური გადაჯგუფება, რ-ის დროსაც განზავებული მინერალური მჟავების მოქმედებით ჰიდრაზობენზოლი (I) გარდაიქმნება 4,4′-დიამინოდიფენილად ანუ ბენზიდინად (II). ამავე დროს წარმოიქმნება 4,2′-დიამინოდიფენილის, დიფენილინსი (III) მცირე რაოდენობა.

თუ ჰიდრაზობენზოლი ჩამნაცვლებელს პარა-მდგომარეობაში შეიცავს, მაშინ მიმდინარეობს ნახევრად ბენზიდინური, ანუ სემიდინური გადაჯგუფება და მიიღება ამინოდიფენილამინი. ბ. გ-ს ფართოდ იყენებენ აზოსაღებრების წარმოებაში, ტოლიდინის, დიანიზიდინის და სხვ. მისაღებად.




ბენზიდინური გადაჯგუფება.

**ბენზილის სპირტი,** ფ ე ნ ი ლ კ ა რ ბ ი ნ ო ლ ი, $C_6H_5CH_2OH$, უმარტივესი არომატული სპირტი, სუსტი სასიამოვნო სუნის მქონე უფერო სითხე, $t_{დუღ}$ 205,8°C, კარგად იხსნება ორგ. გამხსნელებში. თავისუფალი ბ. ს. ან მისი ბენზოიმჟავა, სალიცილმჟავა და ძმარმჟავა ეთერები შედის ეთერზეთების (მაგ., ჟასმინის, მიხაკის, პერუს ბალზამისა და სხვ.) შედგენილობაში. ბ. ს-ს ღებულობენ *ბენზილქლორიდის* გასაპნვით ტუტის თანაობისას: $C_6H_5CH_2Cl + H_2O \rightarrow C_6H_5CH_2OH + HCl$. იყენებენ პარფიუმერიაში, აგრეთვე ლაქების გამხსნელად.

**ბენზილქლორიდი,** $C_6H_5CH_2Cl$, ორგ. ნაერთი, მძაფრსუნიანი, უფერო სითხე. $t_{დუღ}$ 179,3°C. წყალში არ იხსნება, ერევა სპირტს, ქლოროფორმს და სხვ. ორგ. გამხსნელებს. წყალთან გათბობისას თანდათანობით ჰიდროლიზდება და წარმოქმნის *ბენზილის სპირტს*. მრეწველობაში ბ-ს ღებულობენ ქლორის გატარებით 90—100°C გაცხელებულ ტოლუოლში, რ-იც 1% $PCl_3$ შეიცავს. ბ-ს იყენებენ ბენზილის სპირტისა და ბენზილცელულოზის მისაღებად.

**ბენზინი** (ფრანგ. benzine), სხვადასხვა აგებულების ნახშირწყალბადების ნარევი, დამახასიათებელი სუნის მქონე, წყალზე მსუბუქი, გამჭვირვალე უფერო სითხე, $t_{დუღ}$ 30-იდან 205°C-მდე, სიმკვრივე 700—780 კგ/მ³. იყინება — 60°C ქვემოთ, 0°C დაბალ ტემპ-რაზე აალდება. ჰაერში ბ-ის ორთქლის 74 — 123 გ/მ³ კონცენტრაციისას ფეთქებადი ნარევები წარმოიქმნება. ბ-ს ძირითადად ნავთობის გამოხდით ან მისი თერმული და კატალიზური გადამუშავებით (იხ. *ნავთობის გამოხდა, კრეკინგი*) ღებულობენ, მცირე რაოდენობით — ქვანახშირისა და საწვავი ფიქლების, აგრეთვე ბუნებრივი აირების გადამუშავებით. ბ-ს იყენებენ საწვავად

შიგაწვის ძრავებში. მას ხმარობენ გამხსნელადაც, სარეცხ სითხედ და სხვ.; საწვავი ბ. იყოფა საავტომობილო და საავიაციო ბ-ად. საავტომობილო ბ. ორი სახისაა: საზამთრო და საზაფხულო. საზამთრო ბ. შეიცავს მეტ დაბალმდუღარ ნახშირწყალბადებს, ვიდრე საზაფხულო. ბ-ის უმნიშვნელოვანესი საექსპლუატაციო თვისებაა მისი ადვილად აორთქლების უნარი და დეტონაციური მდგრადობა. ბ-ის ანტიდეტონაციური თვისებები დამოკიდებულია შემადგენელი ნახშირწყალბადების აგებულებაზე და ფასდება *ოქტანური რიცხვით*. იყენებენ შემდეგი მარკის ბ-ს: А—66, А—72, АИ—93 და სხვ. (რიცხვითი მნიშვნელობები ოქტანური რიცხვის მაჩვენებელია). დეტონაციური მდგრადობის გასადიდებლად ბ-ს უმატებენ ტეტრაეთილტყვიას. ასეთი ეთილირებული ბ. შხამიანია და სხვა ბ-გან განსასხვავებლად მას აფერადებენ.

ბ. მავნებელია ადამიანისათვის. ბ-ის ორთქლი ორგანიზმში ძირითადად ფილტვების მეშვეობით აღწევს, მაგრამ შეიძლება კანიდანაც მოხვდეს. მოწამვლის საშიშროება არსებობს ბ-ის წარმოების ყველა ეტაპზე, ტრანსპორტირებისა და, განსაკუთრებით, გამოყენების დროს. ბ-ით მოწამვლა იწვევს თავის ტკივილს, ხველებას, თვალისა და ცხვირის ლორწოვანი გარსის გაღიზიანებას; მძიმე მოწამვლის შემთხვევაში — თავბრუს, ბარბაცს, ფსიქიკურ აგზნებას, პულსის შენელებას, იშვიათად — გრძნობის დაკარგვას.

**ბენზინსაჭრელი,** ნ ა ვ თ ს ა ჭ რ ე ლ ი, თხევადი საწვავით (ბენზინი, ნავთი) მომუშავე, ლითონების ჟანგბადით საჭრელი აპარატი. შედგება საწვავის ავზის, საჭრელი სანთურას (საჭრელი), ჟანგბადისა და საწვავის მისაწოდებელი შლანგებისაგან. ავზში ჩადგმული ჰაერის ტუმბოს საშუალებით საწვავი გადაეცემა საჭრელს. საწვავის ორთქლი ჟანგბადთან შერევის შემდეგ საჭრელის ალში მოხვდება და ლითონს შეათბობს, გამთბარ ლითონს ჟანგბადის ჭავლით ჭრიან. საწვავის მისაწოდებელ შლანგს ამზადებენ ბენზინისა და ნავთში უხსნარი სპეც. რეზინისაგან (დიურიტისაგან). ბ. ხანძარსაშიშია, მიუხედავად ამისა, სიიაფის გამო ფართოდ იყენებენ ტექნიკაში.



ბენზინსაჭრელი: 1—საჭრელი; 2—საწვავის ავზი.

**ბენზოალდეჰიდი,** ბ ე ნ ზ ა ლ დ ე ჰ ი დ ი, $C_6H_5CHO$, ორგ. ნაერთი, მწარე ნუშის სუნის მქონე უფერო, ზეთისმაგვარი სითხე. $t_{დუღ}$ 179°C, $t_{დნ}$ –26°C, იხსნება სპირტში, ეთერში და სხვ. ორგანულ გამხსნელებში. ადვილად იჟანგება (ჰაერზეც კი) ბენზოისმჟავად. ტუტესთან ბ-ის დუღილით ღებულობენ ბენზილის სპირტსა და ბენზოის მჟავას. მწარე ნუშის, ჭერმისა და ატმის კურკის შემდგენილობაში შემავალი გლიკოზიდი ამიგდალინი შეიცავს ბ-ის ნაშთს. ბ-გან ღებულობენ ბენზოინს, დარიჩინის ალდეჰიდს, ტრიფენილმეთანის რიგის საღებრებს და სხვ., იყენებენ სურნელოვან ნაერთთა სინთეზისათვის.

**ბენზოილის ზეჟანგი,** $C_6H_5CO{-}O{-}O{-}COC_6H_5$, ორგანული ნაერთი, უფერო კრისტალები. $t_{დნ}$ 106 — 108° C (იშლება აფეთქებით). ორგანულ გამხსნელებში კარგად იხსნება, წყალში კი — ცუდად. გახურებით და ულტრაიისფერი სხივების ზემოქმედებით ფეთქდება და იშლება. ბ. ზ-ის დაშლისას წარმოიქმნება თავისუფალი რადიკალები: $(C_6H_5COO)_2 \to C_6H_5COO\cdot + C_6H_5\cdot + CO_2$, ამიტომ მას სხვადასხვა უჯერი ნაერთის (აკრილონიტრილის, სტიროლის, ვინილქლორიდის და სხვ.) რადიკალური პოლიმერიზაციის ინიციატორად იყენებენ. „ლუციდოლის“ სახელწოდებით ბ. ზ-ს იყენებენ ქონის, მცენარეული ზეთებისა და სხვ. საკვები პროდუქტების გასაუფერულებლად, აგრეთვე დეზოდორაციისათვის.

**ბენზოის მჟავა,** $C_6H_5COOH$, ორგ. ნაერთი, უმარტივესი არომატული მჟავა, უფერო მბზინვარე კრისტალები. $t_{დნ}$ 122°C. წყალში ცუდად იხსნება, ორგ. გამხსნელებში — კარგად. ადვილად აქროლადია, გამოიხდება წყლის ორთქლთან ერთად. ბ. მ-ს ღებულობენ აზოტ- და ქრომმჟავით ტოლუოლის დაჟანგვისას, აგრეთვე ფთალმჟავას დეკარბოქსილირებით. ბ. მ-ს ფართოდ იყენებენ მედიცინაში, კვების მრეწველობაში, პარფიუმერიაში, მის სხვადასხვა წარმოებულს კი საღებრების სინთეზისათვის.



ან


I

II
ბენზოლი.

**ბენზოლი,** $C_6H_6$, ორგ. ნაერთი, უმარტივესი *არომატული ნახშირწყალბადი*, თავისებური არამკვეთრი სუნის მქონე უფერო, მოძრავი, აქროლადი სითხე. $t_{დნ}$ 5,5°C, $t_{დუღ}$ 80,1°C, სიმკვრივე 879,1 $კგ/მ^3$ (20°C). ჰაერთან 1,5–8% მოცულობითი კონცენტრაციის დროს ფეთქებასაშიშ ნარევებს წარმოქმნის. ნებისმიერი ფარდობით ერევა ეთერს, ბენზინს და სხვ. ორგ. გამხსნელებს; წყალთან იძლევა *აზეოტროპულ ნარევს* (91,2% ბ. მასით).

ბ. აღმოაჩინა მ. ფარადეიმ (1825). მან ბ. გამოყო სანათი აირის თხევადი კონდენსატისაგან. სუფთა სახით მიიღო ე. მიჩერლიხმა (1833). 1865 ფ. ა. კეკულემ შეადგინა ბ-ის ფორმულა (I), რ-ის მიხედვით ბ-ის მოლეკულის ჩაკეტილ ჯაჭვში ნახშირბადის 6 ატომი მონაცვლეობით მარტივი და ორმაგი ბმებითაა ერთმანეთთან დაკავშირებული. კეკულეს ფორმულას დღესაც ფართოდ იყენებენ, თუმცა მრავალი ფაქტი მეტყველებს, რომ ბ. არ არის ციკლოჰექსატრიენის აგებულებისა. ქიმ. თვისებები ზოგჯერ მხოლოდ ფორმალურად შეესაბამება (I) ფორმულას. მაგ., გარკვეულ პირობებში ბ-ის მოლეკულა იერთებს წყალბადის ან ქლორის 3 მოლეკულას, ბ. წარმოიქმნება 3 მოლეკულა აცეტილენის კონდენსაციით და ა. შ. ბ-თვის ძირითადად დამახასიათებელია არა მიერთების, არამედ ჩანაცვლების რეაქციები. თავისი ქიმ. თვისებებით ბ. ტიპური არომატული ნაერთია, რ-ის თვისებებს ხსნიან იმით, რომ $\pi$-ბმის ელექტრონთა ღრუბლები ბ-ის მოლეკულაში თანაბრადაა განაწილებული, მანძილი ნახშირბადის მეზობელ ატომებს შორის ერთნაირია (1,40 Å). ბ-ის მოლეკულას აქვს $\pi$-ელექტრონების სექსტეტი, რ-იც ერთიან, ჩაკეტილ, მდგრად ელექტრონულ სისტემას წარმოქმნის. ბ-თვის ხშირად იყენებენ II ფორმულას.

ბ-ს შეიცავს ქვანახშირის მშრალი გამოხდის პროდუქტები (კოქსის აირი), მცირე რაოდენობით — კოქსის ფისი. ღებულობენ აგრეთვე ნავთობის ალიფატური ნახშირწყალბადების კატალიზური ციკლიზაციით. იგი ქიმ. მრეწვ. მნიშვნელოვანი პროდუქტია. კონცენტრირებულ აზოტმჟავასთან ბ-ის ურთიერთქმედებით წარმოიქმნება *ნიტრობენზოლი*, რ-ის აღდგენით მიიღება *ანილინი*. ბ-გან ღებულობენ *ფენოლს*, *სტიროლს*, ციკლოჰექსანს და სხვ.; ციკლოჰექსანის ქიმ. გარდაქმნით მიიღება *კაპროლაქტამი*. დასხივებისას ბ. იერთებს ქლორის 3 მოლეკულას. ქლორირების პროდუქტის ერთ-ერთ სტერეოიზომერს — ჰექსაქლორანს ძლიერი ინსექტიციდური თვისებები აქვს. ბ-ს იყენებენ აგრეთვე ფეთქებადი ნივთიერებების, ლაქების და სხვ. წარმოებაში.

ორგანიზმში ბ. შეიძლება სასუნთქი ორგანოებიდან ან დაზიანებული კანიდან მოხვდეს და მწვავე, ზოგჯერ კი ქრონიკული მოწამვლა გამოიწვიოს. ბ-ის ორთქლის დასაშვები ზღვრული კონცენტრაცია სამუშაო შენობაში 20 $მგ/მ^3$-ა.

1,2,3-**ბენზოტრიაზოლი,** ორგ. ნაერთი, ნემსისებრი თეთრი კრისტალები. $t_{დნ}$ 96–98,5°C, წყალში უხსნარია, იხსნება სპირტსა და ბენზოლში. ანალიზურ ქიმიაში იყენებენ ლითონთა (მაგ., Cu, Ag, Zn) დასალექად და მათი რაოდენობრივი განსაზღვრისათვის, ფოტოგრაფიაში — ანტიმავუალებელ საშუალებად.

**ბენზოფოსფატი,** მავნე მწერების საწინააღმდეგო პრეპარატი. იხ. *ინსექტიციდები*.

**ბენთალი** (ინგლ. benthal<ბერძნ. benthos — სიღრმე), წყალსატევის უბანი, სადაც დასახლებულია გრუნტზე ან გრუნტში მობინადრე ორგანიზმები (იხ. სტ. *ბენთოსი*).

**ბენთოსი** (ბერძნ. benthos — სიღრმე), ზღვისა და კონტინენტური წყალსატევების გრუნტში ან გრუნტზე ბინადარი ორგანიზმების ერთობლიობა. არსებობს ცხოველური (ზ ო ო ბ ე ნ თ ო ს ი) და მცენარეული (ფ ი ტ ო ბ ე ნ თ ო ს ი) ბ.; წყალსატევის ფსკერზე ცხოვრების ნირის მიხედვით ზოობენთოსში განასხვავებენ გრუნტში ან გრუნტზე მცხოვრებ მოძრავ, ნაკლებად მოძრავ, უძრავ, ნაწილობრივ გრუნტში ჩაფლულ ან გრუნტზე მიმაგრებულ ცხოველებს. კვების მიხედვით ზოობენთოსი იყოფა მტაცებლებად, მცენარისმჭამელებად, დეტრიტისმჭამელებად და სხვ.; ზღვის ფსკერზე მცხოვრები ზოგი ცხოველის მიკუთვნება ბენთოსური ან *პელაგიური ორგანიზმებისათვის* ძნელდება, რის გამოც მათ პლანქტობენთოსსა და ნექტობენთოსს უწოდებენ. ბენთოსური ორგანიზმები შეიძლება იყოს მსხვილი (მ ა კ რ ო ბ ე ნ თ ო ს ი), საშუალო (მ ე ზ ო ბ ე ნ თ ო ს ი), მცირე (მ ი კ რ ო ბ ე ნ თ ო ს ი) და წვრილი, უბაქტერიებო ბ. (მ ე ი ბ ე ნ თ ო ს ი).

ზღვების ზოობენთოსს ქმნიან უმთავრესად ფორამინიფერები, ღრუბლები, ნაწლავღრუიანები, ნემერტინები, მრავალჯაგრიანი ჭიები, სიპუნკულიდები, ხავსელები, მხარფეხიანები, მოლუსკები, კიბოსნაირები, კანეკლიანები, ასციდიები, უქალოები და თევზები. ზოობენთოსის ძირითადი მასა თავმოყრილია წყალთხელ ადგილებში. ცხოველური ორგანიზმების მასამ ლითორალისა და სუბლითორალის ზედა ჰორიზონტებში 1 $მ^2$ ფართობზე შეიძლება მიაღწიოს მრავალ ათეულ კგ-ს (უმთავრესად მოლუსკები). 100–150 მ სიღრმეზე ბიომასა შეადგენს ასეულ და ათეულ გ-ს; 500–1000 მ სიღრმეზე — რამდენიმე გ-ს, უფრო ღრმად და განსაკუთრებით დიდ სიღრმეებში (აბისალი) — მგ-ებს. მცენარეული ორგანიზმებიდან ბ-ის ძირითად მასას შეადგენენ ბაქტერიები და წყალმცენარეები (კაჟოვანი, მწვანე, მურა და წითელი). სანაპიროებთან გვხვდება აგრეთვე ზოგი ყვავილოვანი მცენარეც (ზოსტერა, ფილოსპადიქსი, რუპია და სხვ.). ფიტობენთოსი ყველაზე ნაირგვარია ფსკერის კლდოვან და ქვიან უბნებში. მურმანსკის, თეთრი ზღვისა და შორეული აღმოსავლეთის სანაპიროებთან წყალმცენარეების მასა 1 $მ^2$-ზე აღწევს 15 — 30 კგ-ს. შავი ზღვის ჩრდ.-აღმ. ნაწილში ცნობილია *ფილოფორის* ბარდები, რ-ის ბიომასა 1 $მ^2$-ზე 1,7 კგ-ს, საერთოდ კი მილიონობით ტონას შეადგენს. მტკნარ წყალში ზოობენთოსი მცირე რაოდენობითაა. მასში გვხვდება უმარტივესები, ღრუბლები, პლანარიები, მცირეჯაგრიანი ჭიები, წურბლები, მოლუსკები და მწერების მატლები.

ზოგჯერ იგი ძირითადად ქირონომუსებისა და მცირეჯაგრიანი ჭიების ლარვებისაგან შედგება, რ-თა მასა 1 $მ^2$-ზე რამდენიმე ათეულ გ-ს აღწევს და თევზების ძვირფას საკვებს წარმოადგენს. მცენარეულ ბ-ში გვხვდება ბაქტერიები, კაჟოვანი და მწვანე წყალმცენარეები (ხარა და სხვ.), აგრეთვე სანაპიროს მრავალფეროვანი მცენარეები. ზღვის ბ-ის დიდი ნაწილი გამოიყენება საკვებად ან ტექ. ნედლეულად (მოლუსკები — ხამანწკა, მიტილუსი და სხვ.; კიბოსნაირები — ცხრაფეხა, ღორტავა, ლანგუსტი და სხვ.). მრავალი მოლუსკი იძლევა მარგალიტს. მოლუსკებით იკვებებიან თევზები. ზოგს ზიანი მოაქვს (მაგ., ტერედოს). სარეწაო მნიშვნელობა აქვს აბანოს ღრუბელსა და წითელ მარჯანს. მცენარეებიდან საკვებად და ტექ. ნედლეულად გამოიყენება ლამინარია, ზოსტერა და სხვ. მტკნარი წყლის ბ-ის ზოგი მცენარე, მაგ., ლერწამი, ლელქაში და სხვ., გამოიყენება მრეწველობასა და სოფ. მეურნეობაში. მტკნარ წყალში ფიტობენთოსის სიუხვეს შეიძლება წყალსატევის გაბარდვა მოჰყვეს.

*ლიტ.*: Жизнь пресных вод СССР, под ред. В. И. Жадина, т. 1—4, М.—Л., 1940—59; Зенкевич Л. А., Фауна и биологическая продуктивность моря, т. 1—2, М., 1947—51; Зернов С. А., Общая гидробиология, 2 изд., М.—Л., 1949.

**ბენთქოულა,** სოფელი წყალტუბოს რ-ნში (მექვენის სოფსაბჭო), ხვამლის მასივის სამხრ.-აღმ-ით, მდ. რიონის მარჯვ. ნაპირას, ქუთაის—ამბროლაურის გზატკეცილზე. ზ. დ. 520 *მ*, წყალტუბოდან 39 *კმ*. მექვენის აკ. წერეთლის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეჩაიეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. მექვენაში (3 *კმ*).

**ბენი** (Benn) გოტფრიდ (2. V. 1886, მანსფელდი, — 7. VII. 1956, დას. ბერლინი), გერმანელი მწერალი. გერმ. ექსპრესიონიზმის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი (ლექსთა კრებულები „მორგი", 1912; „ხორცი", 1917). 30-იან წლებში დაუახლოვდა ნაც.-სოციალიზმს, რ-საც მცდარად უკავშირებდა ჩიხში მოქცეული დას. ცივილიზაციისა და ევროპის ინტელექტუალიზმის დაძლევის იმედს (ესეები „ახალი სახელმწიფო და ინტელიგენტები", 1933; „ხელოვნება და ხელისუფლება", 1934). ბ-მა თანდათან შეიგნო თავისი შეცდომა, ნაცისტებმა მას წერაც კი აუკრძალეს (1941 დაწერა და 1949 გამოაქვეყნა ესეი „ხელოვნება და მესამე იმპერია", რ-შიც აღწერა თავისი განხეთქილება ნაციზმთან). ბ-ის მთელი შემოქმედება („სტატიკური ლექსები", 1948; ლექსთა კრ. „დისტილაციები", 1953; პროზაული თხზულებები „ტვინები", 1916; „პროვოცირებული ცხოვრება", 1955) გამსჭვალულია ნიჰილიზმით, პესიმიზმით, კოსმოსური კატასტროფის განწყობილებებით.
*ნ. კაკაბაძე.*

**ბენი** (Beni), მდინარე ბოლივიის (სამხრ. ამერიკა) ჩრდ. ნაწილში. სიგრძე დაახლ. 1500 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 850 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს ანდების განშტოებებზე, ქ. ლა-პასის სამხრ.-აღმ-ით. ზემო დინებაში ჩქარომდინარეა, ქვემო დინებაში ქმნის მეანდრებს. წყალდიდობა დეკემბრიდან მაისამდე იცის. სანაოსნოა შესართავიდან 29 *კმ* — ქ. რურენაბაკედან ესპერანსის ჩანჩქერებამდე. ბ-სა და მდ. მამორეს შესართავიდან იწყება მდ. მადეირა—ამაზონის უდიდესი მარჯვ. შენაკადი.

**ბენიათბეგონი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ქვეშეთის სოფსაბჭო), კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ხადისწყლის (მთიულეთის არაგვის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1680 *მ*, დუშეთიდან 64 *კმ*. მთიულეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ქვეშეთში (11 *კმ*).

**ბენიგსენი** ლეონტი ლეონტის ძე (10. II. 1745, ბრაუნშვაიგი, — 3. X. 1826, ბანტელნი), ჰანოვერის არმიის ოფიცერი. 1773 გადავიდა რუს. სამსახურში. კავალერიის გენერალი (1802) ბარონი, 1812-იდან გრაფი. 1801 წ. 11 მარტს მონაწილეობდა სასახლის გადატრიალებაში (პავლე I-ის მკვლელობა). სამხ. კარიერისათვის ცილისწამებისა და ინტრიგების მეშვეობით იბრძოდა. რუს.-პრუს.-საფრ. ომში 1806—07 ჯერ კორპუსს მეთაურობდა, შემდეგ მთავარსარდალი იყო, დამარცხდა ფრიდლანდთან (1807). 1812 სამამულო ომის დროს (აგვისტოდან) რუს. არმიის მთავარი შტაბის უფროსის მოვალეობის შემსრულებელი იყო და კუტუზოვის წინააღმდეგ ინტრიგების გამო გაათავისუფლეს თანამდებობიდან. 1813—14 საზღვარგარეთ ლაშქრობათა დროს მეთაურობდა არმიას. 1814—18 იყო რუს. II (სამხრ.) არმიის სარდალი. 1818 სამსახურიდან გადააყენეს უხეირო ხელმძღვანელობისათვის.

**ბენილუქსი,** შემოკლებული სახელწ. ბელგიის, ნიდერ. და ლუქსემბურგის საბაჟო-ეკონ. კავშირისა, რ-მაც თანდათან სამხ.-პოლიტ. კავშირის ხასიათიც მიიღო. ბ-ის ჩამოყალიბების საფუძველი გახდა ამ სამი სახელმწიფოს სავალუტო შეთანხმება (1943 წ. 21 ოქტ.) და 1944 წ. 5 სექტ. საბაჟო კონვენცია (ძალაში შევიდა 1948 იანვ.). 1958 წ. 3 თებ. ბელგიამ, ნიდერლანდმა და ლუქსემბურგმა ჰააგაში დადეს ხელშეკრულება ეკონ. კავშირის შესახებ (ძალაში შევიდა 1960 წ. 1 ნოემბ., სამივე ქვეყნის პარლამენტების მიერ რატიფიცირების შემდეგ). ხელშეკრულება ითვალისწინებს მონაწილე ქვეყნების ერთიანი ბაზრის შექმნას, საქონლის, ადამიანებისა და კაპიტალის თავისუფალ მოძრაობას; ეკონ., ფინანს. და სოც. პოლიტიკის კოორდინაციას; ერთიან კურსს საგარეო ეკონ. ურთიერთობის სფეროში. კავშირი დადებულია 50 წლით და შეიძლება გაგრძელდეს ყოველი მომდევნო 10 წლის ვადით. ბ-ის ქვეყნები ატარებენ კონსულტაციებს მნიშვნელოვან საერთაშ. და სამხ. საკითხებზე (სამხ. ტექნიკის ახ. ნიმუშების წარმოება, შეიარაღებულ ძალთა პირადი შემადგენლობის მომზადება, ერთობლივ მანევრებში მონაწილეობა და სხვ.). ბ-ის ქვეყნები მონაწილეობდნენ *დასავლეთის ბლოკის* შექმნაში. ისინი არიან აგრეთვე *ნატოს*, *დასავლეთ ევროპის კავშირისა* და *ევროპის ეკონომიკური გაერთიანების* წევრები. ბ-ის უმაღლესი ორგანოა — მინისტრების საბჭო, რ-ის გადაწყვეტილებები ერთხმად მიიღება და სავალდებულოა თითოეული მონაწილისათვის. ეკონ. კავშირის საბჭო (შედგება სამივე ქვეყნის სამინისტროებისა და უწყებების წარმომადგენლებისაგან) ხელმძღვანელობს დარგობრივი და სპეც. კომისიების მუშაობას, თვალყურს ადევნებს მინისტრების საბჭოს გადაწყვეტილებათა შესრულებას. სადავო საკითხებს წყვეტს საარბიტრაჟო კომისია. არსებობს აგრეთვე ეკონ. და სოც. საკონსულტაციო საბჭო, რ-შიც თანაბარი რაოდენობით შედიან სამივე ქვეყნის მეწარმეთა გაერთიანებების, ზოგიერთი პროფკავშირის და სხვ. ორგანიზაციების წარმომადგენლები. ადმ. და საორგანიზაციო ორგანოს ფუნქციებს ასრულებს გენ. სამდივნო. ბ-ის ხელმძღვანელ ორგანოთა ადგილსამყოფელია ბრიუსელი.

**ბენინი** (ადგილ. სახელწ. — ე დ ო), სახელმწიფო ნიგერიის სამხრ. ნაწილში, არსებობდა XIX ს. ბოლომდე. სახელი, როგორც ჩანს, ეწოდა ადგილ. მოსახლეობის—ბინის (ეთნიკური ჯგუფი ედო) სახელის მიხედვით (დაარქვეს პორტუგალიელებმა XV ს. ბოლოს). ბ-ის ისტორია მჭიდროდაა დაკავშირებული იორუბის სახელმწიფოების ისტორიასთან. 1897 ინგლისელებმა დაბომბეს, გაძარცვეს და გადაწვეს ბ-ის დედაქალაქი. მისი ტერიტ. შეუერთეს ინგლ. კოლონია ნიგერიას. ძვ. ბ-ის მხატვრული კულტურა იორუბის კიდევ უფრო ძველი კულტ. განშტოებაა. ბ-ის ხელოვნ. აყვავების პერიოდია XV—XVII სს. ადრეული (XVI ს. ბოლომდე) ნიმუშები (მცირე ფორმის ფიგურები) შესრულებულია რეალისტური ან რამდენადმე პირობითი, მაგრამ დამაჯერებელი მანერით, რაც მკვლევართა აზრით *იფეს* ხელოვნების გავლენას მოწმობს. მომდევნო პერიოდის ქანდაკება (მაგ., სასახლეთა ბრინჯაოსრელიეფებიანი დაფები, რ-ებზეც ყვავილოვანი ორნამენტის ფონზე გამოსახულია სასახლის კარის ცერემონიალები, ნადირობისა და მსხვერპლშეწირვის სცენები) სქემატური და პირობითი ხდება. დახვეწილი ოსტატობით არის აღბეჭდილი სპილოს ძვლის ნაკეთობანი, ნიღბები და თასები, სპილოს ეშვზე შესრულებული რელიეფები. აღწერილობები გვაცნობენ ბ-ის დედაქალაქს — დიდ ბენინს: აქ მეფეთა სასახლეს თუ სხვა სახლებს ღია გალერეები და პალმის ფოთლების სახურავები ჰქონია.



ბენინის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ბენინი,** ბ ე ნ ი ნ ი ს  ს ა ხ ა ლ ხ ო  რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (République Populaire du Benin), სახელმწიფო დას. აფრიკაში (1975 წ. 1 დეკ-მდე—დ ა ჰ ო მ ე ა). ფართ. 112,6 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 2,9 მლნ. კაცი (1973, შეფასება). დედაქალაქი — პორტო-ნოვო. პრეზიდენტისა და მთავრობის რეზიდენცია — კოტონუ. ოფიც. ენა — ფრანგული. ეროვნ. დღესასწაული 1 აგვ. — დამოუკიდებლობის გამოცხადების დღე (1960). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეული — აფრ. ფრანკი. ადმინისტრაციულად იყოფა 6 პროვინციად.

ბ. რესპუბლიკაა. უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოა სამხ. რევ. მთავრობა. სახელმწიფოსა და მთავრობის მეთაურია პრეზიდენტი, რ-იც შეიარაღებული ძალების მთავარსარდალიც არის.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

**ბუნება.** ტერიტ. დიდი ნაწილი უჭირავს პლატოს (სიმაღლე 500 *მ*-მდე). ქვეყნის უმაღლესი წერტილი (635 *მ*) მდებარეობს ჩრდ.-დას. მხარეში, ატაკორის მთაგრეხილზე. სამხრ-ით ზღვისპირა დაბლობია. სანაპირო ხაზი ნაკლებდანაწევრებულია. დაბლობზე ჰავა ეკვატორულია, წვიმის სეზონი ორჯერ დგება. წლის განმავლობაში ტემპ-რა უმნიშვნელოდ იცვლება. ნალექები აღმ. ნაწილში 800-იდან 1300 *მმ*-მდეა წელიწადში; ჩრდ. ნაწილში ჰავა ეკვატორულ-მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 24°C, ივლისისა — დაახლ. 30°C. ნალექები 1000-იდან 1500—2000 *მმ*-მდე წელიწადში.

მთავარი მდინარეა ვემე (ჩაედინება გვინეის ყურეში), რ-იც შესართავიდან მხოლოდ 200 *კმ*-ზეა სანაოსნო. ჭარბობს წი-





ზღვის ბენთოსის ზოგიერთი წარმომადგენელი: 1 — რიფის წარმომქმნელი მარჯანი; 2—ცხრაფეხა; 3—ზღვის ვარსკვლავა; 4 — სკაროსი; 5—კამბალა; 6 — ქიტონი; 7—ბალანუსი (კიბოსნაირი); 8—ხამანწკა; 9—სავარცხელა; 10—ფლუზია (ასციდია); 11 — პატელა; 12 — ფოლასი (მოლუსკი); 13 — ეუპლექტელა (ღრუბელი); 14 — მილისებრი ჭია; 15 — ლანცეტა; 16—მია (მოლუსკი); 17—ტაბულარია (ჰიდროიდი); 18—ზღვის შროშანი.

თელი ლატერიტული, სამხრეთში—წითელ-ყვითელი ლატერიტული ნიადაგები. გავრცელებულია უმთავრესად მაღალბალახოვანი სავანები, სადაც ბევრია ანტილოპა და მტაცებელი ცხოველები (ჯიქი, აფთარი და სხვ.). სანაპიროზე ნოტიო ტროპ. მარადმწვანე ტყეა (ტერიტ. დაახლ. 1/5).

**მოსახლეობა.** ძირითადი მოსახლ. და-*ჰომეელებია*, ცხოვრობენ აგრეთვე აჯა, ტოფინი, ბერბა, იორუბა, ფულბე და სხვ. ხალხები, ქალაქებში — ევროპელები (უმეტესად ფრანგები), სირიელები, ლიბანელები. მოსახლ. 75% ინარჩუნებს ძვ. ტრად. რწმენებს. არიან აგრეთვე კათოლიკეები, მუსლიმანები და სხვ. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 1 მლნ-ს სჭარბობს, მ. შ. ნახევარზე მეტი დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში. მჭიდროდაა დასახლებული სანაპირო რ-ნები (100 კაცზე მეტი 1 $კმ^2$-ზე), ყველაზე ნაკლებად — ჩრდილოეთი (1 კაცი რამდენიმე $კმ^2$-ზე). მნიშვნელოვანი ქალაქებია (ათ. მცხ., 1973): კოტონუ (175), პორტო-ნოვო (დაახლ. 91), აბომეი და სხვ.

**ისტორიული ცნობა.** დღევანდელი ბ-ის ტერიტორიაზე შუა საუკ. დამლევს მრავალი სახელმწიფო შეიქმნა, მ. შ. დაჰომეა. XV ს-ში ბ-ის ტერიტორიაზე პორტუგ. მონათვაჭრები გამოჩნდნენ, ხოლო XVII ს-ში ჰოლანდ., ფრანგ. და ინგლ. ვაჭრები. ბ-ის სანაპირო და მისი მეზობელი ოლქები გადაიქცა მონებით ვაჭრობის უმსხვილეს რ-ნებად აფრიკაში (ამიტომ მას მონათა ნაპირსაც უწოდებდნენ).

1890 თებ. ფრანგმა კოლონიზატორებმა ომი დაიწყეს ბ-ის წინააღმდეგ და მხოლოდ 1892 ნოემბ. მოახერხეს მისი დედაქალაქის აბომეის აღება. 1893 ბ. საფრ. კოლონია გახდა; 1904 იგი საფრ. დას. აფრიკის შემადგენლობაში შევიდა. ბ-ის ხალხები ვერ ურიგდებოდნენ კოლონ. ჩაგვრას.

I მსოფლიო ომის შემდეგ აღმოცენდა ახალგაზრდა დაჰომეელთა მოძრაობა, რ-საც პროგრესულად განწყობილი ადგილ. ინტელიგენციის წარმომადგენლები ჩაუდგნენ სათავეში. 1923 მოეწყო მასობრივი ანტიიმპერიალ. გამოსვლები.

II მსოფლიო ომმა არსებითი ძვრები გამოიწვია ქვეყნის ეკონომიკასა და სოც. ძალების თანაფარდობაში. გაიზარდა მუშების რიცხვი, გახშირდა გაფიცვები. განმათ. მოძრაობას სათავეში ჩაუდგნენ ქვეყანაში შექმნილი პირველი აფრ. პოლიტ. პარტიები და პროფკავშირები. 1957 საფრ. მმართველი წრეები იძულებული გახდნენ ბ-ში შეექმნათ პირველი სამთავრობო საბჭო აფრიკელთა მონაწილეობით, 1958 კი დათანხმდნენ ბ. ავტონ. რესპუბლიკად გამოეცხადებინათ. 1960 წ. 1 აგვ. ბ. დამოუკიდებელ რესპუბლიკად გამოცხადდა და გამოვიდა საფრ. გაერთიანებიდან, 1960 წ. 20 სექტ. კი გაეროში მიიღეს.

1960 დეკ. ჩატარდა პრეზიდენტისა და პარლამენტის არჩევნები. პრეზიდენტად აირჩიეს დამოუკიდებელი ბ-ის პირველი მთავრობის თავ-რე ი. მაგა. 1961 წ. 24 აპრ. მაგას მთავრობამ ხელი მოაწერა შეთანხმებას საფრანგეთთან თანამშრომლობის შესახებ და სამხ. ხელშეკრულებას, რ-ებმაც ყოფილ მეტროპოლიას მნიშვნელოვანი პოზიციები შეუნარჩუნა ქვეყნის ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაში. 1963 წ. 26—28 ოქტ. პროფკავშირების მიერ მოწყობილ საყოველთაო გაფიცვას მთავრობის გადადგომა მოჰყვა.

1968 მარტში მიიღეს ახ. კონსტიტუცია, რ-იც ითვალისწინებდა ბ-ში საპრეზიდენტო რეჟიმის აღდგენას. ყველა პოლიტ. გაერთიანება დაშალეს. 1968 ივნ. სამხ. წრეებმა პრეზიდენტად წამოაყენეს ე. ზინსუ. 1969 წ. 10 დეკ. სამხ. ჯგუფმა პრეზიდენტი ზინსუ გადააყენა. შეიქმნა სამხ. დირექტორია. 1968 კონსტიტუცია გააუქმეს. 1970 მაისში დირექტორიამ ძალაუფლება სამოქალაქო ადმინისტრაციას — საპრეზიდენტო საბჭოს (3 კაცის შემადგენლობით) გადასცა. საპრეზიდენტო საბჭოს თავ-რედ, სახელმწიფოს მეთაურად და მთავრობის მეთაურად ი. მაგა აირჩიეს. ბ-ის ყველა მთავრობის საგარეო პოლიტიკა დას. სახელმწიფოების, უპირველესად საფრანგეთის ორიენტაციისა იყო. ბ-მა მჭიდრო ურთიერთობა დაამყარა აშშ-თან, გფრ-თან, ისრაელთან, ტაივანთან. 1972 წ. 26 ოქტ. ბ-ში მოხდა სამხ. გადატრიალება. დაშალეს საპრეზიდენტო საბჭო, ეროვნ. საკონსულტაციო კრება, საზ. და პოლიტ. ორგანიზაციები. რესპ. პრეზიდენტი და სამხ.-რევ. მთავრობის მეთაური გახდა პოდპოლკოვნიკი მ. კერეკუ. 1973 სამხ.-რევ. მთავრობა განაგრძობდა 1972 დაწყებული სახელმწ. ხელისუფლების ორგანოების რეფორმას: გაუქმდა რევ. სამხ. საბჭო, შეიქმნა რევ. ეროვნ. საბჭო, რ-საც დაეკისრა სამხ.-რევ. მთავრობის საქმიანობის კონტროლი. 1973 ამხილეს მთავრობის საწინააღმდეგო შეთქმულება. 1974 დამლევისათვის ნაციონალიზებულ იქნა ნავთობის ყველა უცხოური კომპანია, სახელმწ. კონტროლი დაწესდა ბანკების, სადაზღვევო და სატრანსპ. კომპანიების საქმიანობაზე. დაიწყო განათლების სისტემის რეფორმა. გადაწყდა სასწ. დაწესებულებებში მარქსიზმ-ლენინიზმისა და მეცნ. სოციალიზმის საფუძვლების სწავლების შემოღება. 1974 წ. 30 ნოემბ. სამხ.-რევ. მთავრობამ თავის მიზნად გამოაცხადა ბ-ში მარქსიზმ-ლენინიზმის იდეოლოგიაზე დაფუძნებული სოციალ. საზ. მშენებლობა.

1962 ბ-მა დიპლ. ურთიერთობა დაამყარა სსრკ-თან და სხვ. სოციალ. ქვეყნებთან.

**ეკონომიკა.** ბ. ჩამორჩენილი აგრ. ქვეყანაა. ეროვნ. შემოსავლის მოცულობით იგი ერთ-ერთ უკანასკნელ ადგილზეა აფრ. სახელმწიფოებს შორის. მეურნ. თითქმის ყველა მნიშვნელოვანი დარგი უცხოეთის, უმთავრესად ფრანგ. კომპანიების ხელშია. ეკონომიკაში წამყვანი როლი სოფ. მეურნეობას ეკუთვნის. მის წილად მოდის საერთო ეროვნ. პროდუქტის 50%-ზე მეტი. სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მემცენარეობა, რ-იც სპეციალიზებულია საექსპორტო კულტურების, უმთავრესად ზეთის პალმის (მოჰყავთ აფრიკელთა მეურნეობებში) წარმოებაზე. ზეთის პალმის ნარგავები ძირითადად ქვეყნის სამხრ. ნაწილშია (დაახლ. 30 მლნ. ხე, ფართ. 400 ათ. ჰა-ზე მეტი, 50 ათ. ტ-ზე მეტი პალმის კაკლის გული ყოველწლიურად). ვიწრო სანაპირო ზოლის გასწვრივ, უმთავრესად ევრ. კაპიტალისტების პლანტაციებში, აშენებენ ქოქოსის პალმას (საექსპორტოა კოპრი და კაკალი). ქვეყნის სამხრ. რ-ნებში მოჰყავთ არაქისი, ბამბა, მანიოკი, სიმინდი; ცენტრ-ში და ჩრდ-ით — ბატატი, ჩინ. კარტოფილი, ფეტვი, სორგო. განვითარებულია მეცხოველეობა. 1973 იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 588, ცხვარი და თხა — 1200, ღორი — 359; იჭერენ თევზს (დაახლ. 25 ათ. ტ, 1973). ამზადებენ ძვირფას მერქანს.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა სუსტადაა განვითარებული. დამუშავებითი მრეწვ. უმთავრესად სას.-სამ. ნედლეულის პირველადს გადამუშავებას ემყარება. არის პალმის ზეთის, საპნის, ბამბის საწმენდი, საფეიქრო, ქოქოსის პალმისა და კარიტეს პროდუქტების გადასამუშ. საწარმოები; ხე-ტყის სახერხი და ავეჯის ქ-ნები. უცხოეთის ფირმებს ეკუთვნის ავტოამწყობი, ველოსიპედებისა და მოტოციკლეტების ქ-ნები. განვითარებულია ხელოსნური წარმოება. სამთომოპოვებითი მრეწვ. დაბალ დონეზეა. კუსტ. მეთოდით იღებენ ოქროს (ნატიტინგუს რ-ნში). არის 4 პატარა თბოელექტროსადგური. რკინიგზის სიგრძე დაახლ. 600 *კმ*, საავტ. გზებისა 6,6 ათ. *კმ*. კოტონუში არის საერთაშ. მნიშვნელობის აეროდრომი და საზღვ. ნავსადგური, რ-ის მეშვეობითაც ხორციელდება არა მარტო ბ-ის, არამედ ნიგერის საგარეო-სავაჭრო ტვირთბრუნვაც.

ს ა გ ა რ ე ო ვ ა ჭ რ ო ბ ა დეფიციტური ხასიათისაა. 1974 ბ-ის ექსპორტმა შეადგინა 17,9 მლრდ. აფრ. ფრანკი, იმპორტმა 26,9 მლრდ. ექსპორტის ღირებულების დაახლ. 80%-ს შეადგენს სას.-სამ. პროდუქცია. შეაქვთ ბამბის ქსოვილები და ფართო მოხმარების სხვა საგნები, აგრეთვე სამრეწვ. მოწყობილობა. საგარეო ვაჭრობა აქვს საფრანგეთთან, აშშ-სა და გფრ-თან.

**განათლება.** 1974-იდან სახ. განათლების სისტემა სახელმწ. კონტროლს ექვემდებარება. შემოღებულია სწავლება ეროვნ. ენებზე. სახ. განათლების სისტემაში შედის 6-წლიანი დაწყ. სკოლა, არასრული საშ. სკოლა — საგანმან. კოლეჯი (4 წელი) და სრული საშ. სკოლა-ლიცეუმი (7 წელი). 1974/75 სასწ. წ. დაწყ. სკოლაში სწავლობდა 176,2 ათ. მოსწავლე, საშ. სკოლაში — 14,8 ათ. მოსწავლე. პროფ. მომზადება ხორციელდება დაწყ. სკოლის ბაზაზე ტექ. ლიცეუმში (7 წელი), ტექ. განათლების კოლეჯში (4 წელი) და შეგირდობის სას.-სამ. ცენტრებში (3 წელი). 1974/75 სასწ. წ. პროფმომზადების სისტემაში იყო 1230 მოსწავლე. სოფლად შეიქმნა ე. წ. კოოპ. 5-წლიანი სკოლები. 1974/75 სასწ. წ. პედ. სასწავლებლებში სწავლობდა 388 მოსწავლე. უმაღლესი სასწავლებლები — პორტო-ნოვოში.

ეროვნ. ბ-კა პორტო-ნოვოში (17,5 ათ. ტ.), ისტ. მუზეუმი — ქ. აბომეიში.

ბ-ში გამოდის რამდენიმე ჟურნალი და



გაზეთი. ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო ღაარსდა 1973. რადიოგადაცემები მიმდინარეობს ფრანგ. და ადგილ. ენებზე.

**კულტურა.** ბ-ის ხალხთა ენებს დამწერლობა არ გააჩნია. ამ ენებზე შექმნილია მდიდარი და მრავალფეროვანი ფოლკლორი. თანამედროვე ლიტ-რა ფრანგულენოვანია, საფუძველი ჩაეყარა XX ს. 30-იან წლებში. პ. ხაზუმე (დ. 1890) ავტორია პირველი ისტ. რომანისა „დოგისიმე" (1937; საფრ. აკად. პრემია, 1938). ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წლებში მოღვაწეობდნენ მწერლები ა. ტევოეჯერი (დ. 1929), ო. ბელი-კენუმი და პოეტი პ. ჟოაკინი. ბ-ის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ გამოქვეყნდა რ. ხაზუმეს, რ. დოგბეს ლექსთა კრებულები და ჟ. პლიას დრამა „კონდო-ზვიგენი" (1967), რ-იც ფრანგ კოლონიზატორთა წინააღმდეგ ბრძოლას ასახავს.

ბ-ის ხალხ. შემოქმედებას მდიდარი ტრადიციები აქვს. ადრიდანვე განვითარდა სხვადასხვა სახის მხატვრული ხელოსნობა. ცვილის მოდელების მიხედვით ბრინჯაოსა და ვერცხლისაგან ასხამენ ადამიანებისა და ცხოველების გამოსახულებებს, ან მოძრაობის ერთი რიტმით გაერთ. მთელ ჯგუფებს (ნადირობის, ყოფითი და სამეფო კარის ცხოვრების ამსახველი სცენები). ფართოდაა გავრცელებული მხატვრული კვეთა სპილოს ძვალსა და ხეზე. თიხატკეპნილით ნაშენ ტაძრებსა და მმართველთა სასახლეებს ამკობდა თიხის პოლიქრომული რელიეფები, რ-ებზედაც ისტ. ამბები, ხშირად კი ლომები (სამეფო ხელისუფლების სიმბოლო) გამოსახული. ხალხ. საცხოვრებლის დამახასიათებელი ტიპია 4-ქანობიანი ან კონუსისებრი სახურავით გადახურული, გეგმით სწორკუთხა ან მრგვალი, თიხით შელესილი კარკასული ქოხები.

*ლიტ.*: Новейшая история Африки, 2 изд., М., 1968; Сванидзе И. А., Проблемы развития сельского хозяйства Африки, М., 1969; Страны Африки. Политико-экономический справочник, М., 1969.

**ბენინი** (Benin), ქალაქი სამხრ. ნიგერიაში. შუა-დასავლეთი შტატის ადმ. ცენტრი. 121,7 ათ. მცხ. (1971). სავაჭროსატრანსპ. ცენტრი. საავტ. გზების კვანძი. ვაჭრობენ პალმის კაკლითა და ზეთით, კაკაოთი, კოლას კაკლით, მცირფასი მერქნით. კუსტ.-ხელოსნური წარმოება. ძვ. ბ. *ბენინის* სახელმწიფოს დედაქალაქი იყო.

**ბენი-სუეიფი,** ქალაქი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, ბენი-სუეიფის საგუბერნატოროს ადმ. ცენტრი. ნავსადგური ნილოსის მარცხ. ნაპირზე. 99,4 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (ბამბა, შაქრის ლერწამი, მარცვლეული, ფინიკი) სავაჭრო ცენტრი. ბამბეულის საწარმოები. ხელოსნობა.

**ბენიუკი** (Beniuc) მიხაი (დ. 20. XI. 1907, სებიში, არადის მაზრა), რუმინელი პოეტი; რუმინ. აკად. წევრი (1955); ორგზის სახელმწ. პრემიის ლაურეატი. პირველი ნაწარმოები „თუთიყუშის ჩანაწერები" 1928 გამოაქვეყნა. ადრეული ლექსების კრებულები „დღუპვის სიმღერები" (1938), „ახალი სიმღერები" (1940) და სხვ. რევ.-რომანტ. ხასიათისა იყო. სოციალ. რუმინ. ცხოვრებას ასახავს ბ-ის ლექსთა კრებულები: „ადამიანი ელის მზის ამოსვლას" (1946), „ვაშლის ხე გზის პირას" (1954), პიესა „გუგულების ველზე" (1959), რომანი „დანის პირზე" (1959) და სხვ.

*თხზ.*: Poezii, Buc., 1969; Стихи, М., 1958.

**ბენკენდორფი** ალექსანდრე ქრისტეფორეს ძე [23. VI (4. VII). 1781 ან 1783 — 23. IX (5. X). 1844], რუსი სახელმწ. მოღვაწე, გრაფი, *ნიკოლოზ I-ის* რეაქციული საშინაო პოლიტ. ერთ-ერთი მთავარი გამტარებელი. ბ. მონაწილეობდა ომებში საფრანგეთთან (1805—07), ოსმალეთთან (1806—12), 1812 სამამულო ომსა და 1813—14 საზღვარგარეთის ლაშქრობებში 1821 ალექსანდრე I-ს წარუდგინა მოხსენებითი ბარათი „კეთილდღეობის კავშირის" შესახებ, 1825 წ. 14 დეკ. დეკაბრისტების აჯანყების ჩახშობისას მეთაურობდა კავალერიას. 1825 იყო დეკაბრისტების საქმის გამომძიებელი კომისიის წევრი. 1826 იანვ. შეადგინა პოლიტ. ძიების ცენტრ. ორგანოს შექმნის პროექტი („პოლიციის სამინისტრო"), რ-იც საფუძვლად დაედო „მესამე განყოფილების" დაარსებას. 1826 ივლისიდან გარდაცვალებამდე ჟანდარმთა შეფი და მესამე განყ-ბის უფროსი იყო. ნიკოლოზ I-ის მითითებით პირადად მეთვალყურეობდა და დევნიდა ა. პუშკინს. ბ-ს დიდი ზეგავლენა ჰქონდა მეფეზე და მისი განსაკუთრებული ნდობით სარგებლობდა.

*ლიტ.*: Лемке М. [К.], Николаевские жандармы и литература 1826—55 гг., [СПб.], 1908.

**„ბენკერზ ტრასტ კომპანი"** (Bankers Trust Company), ერთ-ერთი უდიდესი კომერციული ბანკი აშშ-ში, დააარსა ამერიკელმა ფინანსისტმა მორგანმა 1903 ნიუ-იორკში, როგორც ნიუ-იორკის ბანკების ჯგუფის მეთაური. „ბ. ტ. კ-ს" ფილიალები აქვს დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთში, ბელგიაში, შვეიცარიაში, გფრ-ში და აფრიკის, აზიისა და სამხრ. ამერიკის ზოგიერთ ქვეყანაში. პირადი უნიით დაკავშირებულია სავაჭრო, საავტ. და მანქანათსაშ. ფირმებთან, ტრანსპ. და კავშირგაბმ. საწარმოებთან და ა. შ. „ბ. ტ. კ-ს" აქვს 100-მდე განყ-ბა ნიუ-იორკში, ლონდონსა და პარიზში.

**ბენ-ნევისი** (Ben Nevis, კელტურად — თოვლიანი მთა), კ. დიდი ბრიტანეთის უმაღლესი მწვერვალი. სიმაღლე 1343 *მ*. მდებარეობს გრამპიანის მთებში (შოტლანდიის მთიანეთი). აგებულია გრანიტებით და ანდეზიტებით. ზედაპირი ბრტყელი, შემოსილია მთის მდელოებით.

**ბენონი** (Benoni), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში, იოჰანესბურგის ქალაქ-თანამგზავრი. 149,6 ათ. მცხ. (1970), უმთავრესად აფრიკელები. ოქროს მოპოვების ერთ-ერთი ცენტრი. ელექტროტექ. მოწყობილობის წარმოება; ლითონდასამუშ. საწარმოები.

**ბენსი,** ბ ე ნ ს ი ხ უ, ქალაქი ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ლიაონინის პროვინციაში, მდ. თაიძიხეს (ლიაოხეს აუზი) ხეობაში. დაახლ. 800 ათ. მცხ. (1974). ქვანახშირითა და რკინის მადნით მდიდარი სამთო-სამრეწვ. რ-ნის ცენტრი. ბ. ქვეყნის მეტალურგიის ერთ-ერთი ძირითადი ცენტრია (1915 პირველად აქ შეიქმნა მეტალ. ქ-ნა). მეტალურგიასთანაა დაკავშირებული მჟავების, სასუქებისა და ცეცხლგამძლე მასალის წარმოება. თეცი. სამთო ინ-ტი.

**ბენტამი** (Bentham) იერემია (15. II 1748, ლონდონი, — 6. VI. 1832, იქვე), ინგლისელი სამართლისმცოდნე და ფილოსოფოსი, *უტილიტარიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. ბ-ის აზრით, ადამიანის მოქმედების მორალური შეფასების საზომია ამ მოქმედების სარგებლიანობა, ხოლო სასარგებლოა ის, რაც ზრდის ცალკეული ადამიანების ბედნიერებას და ამცირებს ტანჯვას; ცხოვრების უმაღლესი პრინციპი უნდა იყოს „რაც შეიძლება მეტი ბედნიერება რაც შეიძლება მეტი ადამიანისათვის". როგორც აღმავალი ბურჟ. იდეოლოგი, ბ. ქება-დიდებით იხსენიებს კაპიტალ. წყობილებას ინგლისში, კერძოდ, „ფხიზელ ბურჟ. განსჯას" სამეურნეო პოლიტიკის სფეროში. ბ. მკაცრად აკრიტიკებს რუსოს ე. წ. „საზ. ხელშეკრულების თეორიას". იგი თავისუფალი ვაჭრობისა და კონკურენციის იდეას ემხრობა. მარქსმა მკაცრად გააკრიტიკა ბ-ის სოც.-პოლიტ. და ფილოს. მოძღვრება, როგორც „უფერული და უაღრესად ბანალური" (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 769).

*თხზ.*: An introduction to the principles of morals and legislation, Oxf., 1879; Deontology or the science of morality, v. 1—2, L., 1834; Избр. соч., т. 1, СПб., 1867.

*ლიტ.*: Покровский П., Бентам и его время, П., 1916; Kraus O., Der Machtgedanke und die Friedensidee in der Philosophie der Engländer Bacon und Bentham, Lpz., 1926. *მ. ღვალაძე.*

**ბენტონიტური თიხები** [სახელი ეწოდა ვაიომინგის შტატის (აშშ) ფორტ ბენტონის (Benton) მიხედვით, სადაც ბ. თ. პირველად აღმოაჩინეს], კოლოიდური თიხები, რ-ებიც ძირითადად მონტმორილონიტის $(Al_2[Si_4O_{10}]\ (OH)_2 \cdot nH_2O)$ ჯგუფის მინერალებისაგან შედგება. კაოლინური და ჰიდროქარსული თიხებისაგან განსხვავებით, ბ. თ-ის ძირითადი სპეციფიკური თავისებურებაა ადსორბციის, კათიონთა გაცვლის, გაჯირჯვის, სუსპენზიებში ტიქსოტროპიის უნარი, ამიტომ მათ ზოგჯერ მონტმორილონიტურ თიხებსაც უწოდებენ. ბ. თ-ს ხშირად იმ გეოგრ. ადგილთა სახელებს არქმევენ, სადაც მათი საბადოებია, მაგ., ფლორიდინი, ატაპულგიტი, ასკანგელი, ასკანთიხა, გუმბრინი, ოგლანგელი და სხვ.; კათიონების სახისა და რაოდენობის მიხედვით, რ-ებიც ადსორბირებულია მონტმორილონიტის კრისტალური სტრუქტურის სამშრიან ლასტებს შორის, გამოიყოფა ტუტე (ნატრიუმიანი) და ტუტემიწა (კალციუმიანი) ბენტონიტები. გააქტიურებულ (მჟავებით დამუშავებული) და ბუნებრივ ბ. თ-ს იყენებენ როგორც ეფექტურ მათეთრებელს — ნავთობის, საჭმელი ზეთებისა და ვიტამინების გადამუშავებისას, ასევე ნახშირწყალბადების სინთეზში და სხვ.; ბენტონიტებს იყენებენ თიხის ხსნარების დასამზადებლად საძიებო და საექსპლოატაციო ჭაბურღილების გაყვანის დროს, სამსხმელო ფორმების დასამზადებლად, ქაღალდის და საფეიქრო მრეწველობაში შემავსებლის სახით, კვების მრეწვ. და სოფ. მეურნ. მრავალ დარგში. მათი გამოყენება პერსპექტიულია შავ მეტალურგიაში, მეცხოველეობაში, ფარმაცევტულ მრეწველობაში, მედიცინაში და სხვ. ბ. თ-ის დიდი საბადოებია სსრკ-ში: თურქმენეთში, საქართველოში (ასკანის საბადოთა ჯგუფი); უცხოეთში — აშშ-ში, მექსიკაში, იტალიაში, რუმინეთში.

*ლიტ.*: Костов И., Минералогия, [пер. с англ.], М., 1971; Сравнительное изучение бентонитов основных месторождений Кавказа и Средней Азии, «Труды Кавказского ин-та минерального сырья», 1960, в. 2 (4); Твалчрелидзе А. А., Дзоценидзе Г. С., Схиртладзе Н. И., Верхнеэоценовая щелочная вулканогенная толща Аджаро-Имеретинского хребта и связанные с ней бентонитовые глины, «თსუ შრომები», 1959, ტ. 72. *გ. მაჩაბელი.*

**ბენუა** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [21. IV. (3. V). 1870, პეტერბურგი, — 9. II. 1960, პარიზი], რუსი მხატვარი, ხე-



ბენინი. მხედარი. ბრინჯაო. XV — XVII სს. ეთნოგრაფიის მუზეუმი. ბერლინი.



ბენინი. «მეფის ასულის თავი». ბრინჯაო. XV— XVII სს. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.



ბენინი. «ავაზა». რელიეფი. (ფრაგმენტი). ბრინჯაო. XV—XVII სს. ანთროპოლოგიისა და ეთნოგრაფიის მუზეუმი. ლენინგრადი.



ა. ბ ე ნ უ ა. «ვარდისფერი სახლი კრესონიში». 1912. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

ლოვნების ისტორიკოსი და კრიტიკოსი. არქიტ. ნ. ბენუას შვილი. 1896—98 და 1905—07 მუშაობდა საფრანგეთში. იყო გაერთიანება *„მირ ისკუსსტვას“* და ამავე სახელწოდების ჟურნალის ერთ-ერთი ორგანიზატორი და იდეური ხელმძღვანელი. თავის წიგნში „XIX ს. რუსული ფერწერის ისტორია“ (ნაწ. 1–2, 1901–02) და 1900-იან წლებში დაწერილ სტატიებში აკრიტიკებდა აკადემიურ ხელოვნებას; იდეალისტური პოზიციებიდან ებრძოდა ნ. ჩერნიშევსკის ესთეტიკურ შეხედულებებს და „პერედვიჟნიკების“ პრინციპებს ხელოვნებაში. მომდევნო წლებში ზოგიერთ საკითხზე აზრი შეიცვალა. ბ. იყო კლასიკური მემკვიდრეობისა, აგრეთვე XVIII ს. და XIX ს. I მეოთხედის რუს. ხელოვნ. დაუცხრომელი პროპაგანდისტი, ხელოვნებათმცოდნეობითი გამოცემებისა და მუზეუმების შექმნის ინიციატორი (კრებულები „რუსეთის მხატვრული საუნჯე“, რედაქტორობდა 1901–03; ჟურნალი „სტარიე გოდი“, ძველი პეტერბ. მუზეუმი და ა. შ.). რევ. წინა პერიოდში გამოდიოდა უკიდურეს ფორმალისტურ მიმდინარეობათა წინააღმდეგ. 1917 აქტ. მონაწილეობა მიიღო ძეგლთა დაცვის ორგანიზაციასა და სამუზეუმო საქმის გარდაქმნაში (განსაკუთრებით ერმიტაჟის რეორგანიზაციაში, სადაც 1918–26 სურათების გალერეის გამგე იყო). ბ-ს იტაცებდა დაცემის გზაზე დამდგარი თავადაზნაურული კულტურის გროტესკული უცნაურობანი (სერია „ლუი XIV-ის უკანასკნელი გასეირნება“, 1897—98; „ვერსალის სერია“, 1905–07). ხშირად მისი სურათების გმირები ნაღვლიანი ირონიით აღსავსე ნაზი და რაფინირებული არისტოკრატები არიან. ბევრ ნაწარმოებში ასახა პეტერბურგი და მისი მიდამოები („პავლოვსკი. ზამთარი“, 1893; „საზაფხულო ბაღი პეტრე დიდის დროს“, 1902; სერია „პეტერგოფი“, 1900 და სხვ.). დიდი მხატვრული ღირებულება აქვს მის გრაფიკულ ნამუშევრებს, განსაკუთრებით ილუსტრაციებს (უმნიშვნელოვანესია ა. პუშკინის „სპილენძის მხედრის“ ილუსტრაცია, 1903–1922). ბ. XX ს. რუს. თეატრალურ-დეკორ. ფერწერის ერთ-ერთი რეფორმატორია (ვაგნერის ოპერა „ღმერთების დამხობა“, 1903 და ნ. ჩერეპნინის ბალეტი „არმიდას პავილიონი“, 1907, პეტერბ. მარიამის თეატრი). 1908-იდან აფორმებდა ს. *დიაგილევის* ანტრეპრიზის სპექტაკლებს პარიზში (სტრავინსკის ბალეტი „პეტრუშკა“, 1911, შატლეს თეატრი) და 1911-მდე იყო შატლეს თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელი. 1913–15 მოსკ. სამხატვრო თეატრის სამხატვრო ნაწილის გამგე და რეჟისორია („მოლიერისეული სპექტაკლი“, 1913, თანარეჟისორები კ. სტანისლავსკი და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკო). 1919-იდან ოპერისა და ბალეტის აკად. თეატრის (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი“, 1921) და პეტროგრადის დიდი დრამ. თეატრის (გოლდონის „ორი ბატონის მსახური“, 1921) რეჟისორი და მხატვარია. ბ-ს მაღალმხატვრულ ნამუშევრებში აღბეჭდილია ეპოქის სტილი.

1926-იდან პარიზში ცხოვრობდა და უმთავრესად საფრ., იტალ. და სხვ. თეატრებისათვის დეკორაციებისა და კოსტიუმების ესკიზებს ქმნიდა.

*ლიტ.*: Э р н с т С., А. Бенуа, П., 1921; Э т к и н д М., А. Н. Бенуа, Л.—М., 1965.



ა. ბ ე ნ უ ა. «კიბეები სისტერონში». საფრანგეთი. 1908. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**ბენუა** (Benoit) პიერ (16. VII. 1886, ალბი, — 3. III. 1962, სიბური), ფრანგი მწერალი. ფრანგული აკად. წევრი (1931). 1914 გამოაქვეყნა ლექსების კრებ. „დიადუმენი“. ტუნისსა და ალჟირში გატარებული ბავშვობის, აგრეთვე აღმოსავლეთის ქვეყნებში მოგზაურობის შთაბეჭდილებათა საფუძველზე დაწერა ეგზოტიკური სათავგადასავლო რომანები. მისი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია „კენიგსმარკი“ (1917—18), „ატლანტიდა“ (1919), „მლაშე ტბა“ (1921), „იაკობის ჭები“ (1925), „დაკარგული ქალაქი“ (1954).

**ბენუარი** (ფრანგ. baignoire), თეატრში პარტერის ორივე მხარეს სცენის დონეზე ან ოდნავ დაბლა განლაგებული ლოჟები.

**ბენუები,** რუსი არქიტექტორები: 1. ნ ი კ ო ლ ო ზ ლ ე ო ნ ტ ი ს ძ ე ბ ე ნ უ ა [1 (13). VII. 1813, პეტერბურგი, — 11 (23) XII. 1898, იქვე], 1827 — 36 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. 1857-იდან იყო სამხატვრო აკად. პროფესორი, 1890 — 93 პეტერბ. არქიტ. საზ-ბის თავ-რე. დაასრულა პეტერგოფის (ახლანდ. პეტროდვორეცი) ანსამბლი (1848 — 59), იქვე ააგო რკინიგზის სადგური (1855–57); „შვეიცარული სახლი“ კუსკოვოში (1870) და სხვ. 2. ლ ე ო ნ ტ ი ნ ი კ ო ლ ო ზ ი ს ძ ე ბ ე ნ უ ა [11. (23). VIII. 1856, ახ. პეტერგოფი, — 8. II. 1928, ლენინგრადი], რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1927). ნ. ბენუას შვილი. დაამთავრა პეტერბ. სამხატვრო აკად. (1879), ასწავლიდა პეტერბ. სამოქალაქო ინჟინერთა ინ-ტში (1884–92 და 1920–1927), იყო სამხატვრო აკად. პროფესორი (1892–1927) და რექტორი (1903–06 და 1911–17), არქიტექტორ-მხატვართა საზ-ბის საპატიო თავ-რე, ჟურნ. „ზოდჩის“ რედაქტორი (1892–95). ნამუშევრები: მ. გლინკას სახ. აკად. კაპელა (1885–89), რუს. მუზეუმის კორპუსი, ახლანდ. საბჭ. განყ-ბა (1914–16) პეტერბურგში, აშენებდა აგრეთვე მოსკოვში, კიევში, ვარშავაში. შეადგინა პეტერბ. გარდაქმნის პროექტი (1910–13, არქიტ. მ. პერეტიატკოვიჩთან და ინჟ. ფ. ენაკიევთან ერთად).

**ბენფაი** (Benfey) თეოდორ (28. I. 1809, ქ. ნერტენი, — 26. VI. 1881, გეტინგენი), გერმანელი ფილოლოგი, ზოგადი ენათმეცნიერებისა და ინდოევროპული ენების სპეციალისტი. იკვლევდა კლასიკურ ენებსა და სანსკრიტს. ბ-ს ძირითადი ნაშრომია „ენათმეცნიერებისა და აღმოსავლური ფილოლოგიის ისტორია გერმანიაში“ (1869).

ლიტერატურათმცოდნეობაში ბ. ფუძემდებელია ე. წ. „შედარებითი“ ან „სესხების“ თეორიისა, რ-იც მან ინდური „პანჩატანტრას“ თარგმანის (1859) წინასიტყვაობაში ჩამოაყალიბა. ძმები *გრიმების* „არიული“ (მითოლოგიური) თეორიის საპირისპიროდ ბ. საერთო სიუჟეტების არსებობას ინდურსა და ევრ. ფოლკლორში სიუჟეტების მიგრაციით ხსნიდა. ბ-ს დამსახურება იყო სიუჟეტთა სესხების მრავალი ფაქტის დადგენა, მოძველებული მითოლოგიური თეორიის კრიტიკა და სხვ. მაგრამ იგი აზვიადებდა ინდური ლიტ-რის მნიშვნელობას — მას მსოფლიოს ხალხთა ზღაპრების ერთადერთ წყაროდ მიიჩნევდა და ამით უგულებელყოფდა ეროვნ. და სოც. ფაქტორებს ფოლკლორისა და ლიტ-რის განვითარებაში.

*თხზ.*: Geschichte der Sprachwissenschaft und orientalischen Philologie in Deutschland, seit dem Anfange des XIX Jahrhunderts..., Münch., 1869.

*ლიტ.*: К о к к ь я р а Дж., История фольклористики в Европе, пер. с итал., М., 1960. *ე. ვირსალაძე. თ. შარაშენიძე.*

**ბენღაზი,** ქალაქი ლიბიაში. მდებარეობს კლდოვანი კონცხის სამხრ. დაბოლოებაზე სიდრის ყურეში (ხმელთაშუა ზღვა). 282 ათ. მცხ. (1974). ბ. დაარსდა ძვ. წ. V ს-ში როგორც ძვ.-ბერძნ. კოლონია ჰესპერიდესი. *პტოლემეების* მიერ კირენაიკის დაპყრობის შემდეგ ქალაქს დაარქვეს ბერენიკე (პტოლემე III-ის ცოლის პატივსაცემად). დღევანდელი სახელწოდება (გადმოცემით) მიიღო მუსლ. წმინდანის ბენ ღაზის სახელისაგან. 1578—1911 შედიოდა ოსმ. იმპერიის შემადგენლობაში, 1911 ბ. დაიპყრეს იტალ. ჯარებმა. 1912–42 იტალ. სამხ.-საზღვაო ბაზა იყო ჩრდ. აფრიკაში. II მსოფლიო ომის დროს ქალაქი ძლიერ დაზიანდა. 1942 ნოემბ. ბ. ინგლ. ჯარებმა დაიკავეს. 1951 დეკ-იდან 1969 წ. 1 სექტ-მდე ბ. ლიბიის სამეფოს, ხოლო 1969 წ. 1 სექტ-იდან ლიბიის არაბთა რესპ. ერთ-ერთი დედაქალაქი იყო.

სიდიდითა და ტვირთბრუნვით (გააქვთ ტყავნედლეული, მატყლი) ბ. ქვეყნის მეორე (ტრიპოლის შემდეგ) ნავსადგურია. ქვეყნის მნიშვნელოვანი სავაჭრო და სამრეწვ. (მთელი სამრეწვ. საწარმოების დაახლ. 1/4) ცენტრი ტრიპოლ—ტობრუკის ავტომაგისტრალზე. არის ცემენტისა და ასფალტის ქ-ნები. ზეითუნის ზეთის, ხილის წვენების, კონსერვებისა და სხვ. წარმოება. ღრუბლისა და თევზჭერა. ბ-ის მახლობლად იღებენ სუფრის მარილს. ბ-ის აღმ-ით არის საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი ბენინა. ქალაქის ძველ, არაბულ ნაწილში ვიწრო ქუჩები, თიხის სახლები და მეჩეთებია, ახალ ნაწილში — თანამედროვე ნაგებობები: სახელმწ. დაწესებულებანი, კინოთეატრები, სასტუმროები. ლიბიის უნ-ტის სამი ფაკ-ტი.

**ბენძინი** (Będzin), ქალაქი სამხრ. პოლონეთში, კატოვიცეს სავოევოდოში, მდ. ჩარნა-ფშემშის (ვისლის აუზი) ნაპირზე. 49 ათ. მცხ. (1974). დომბროვის ქვანახშირის აუზის სამრეწვ. ცენტრი. ბ-ის მახლობლად აგებულია თესი. ლითონდამუშავება, ელექტროკაბელის და ფერადი ლითონების სხვა ნაკეთობათა წარმოება, ფეხსაცმლის, კვების მრეწვ. საწარმოები. XIV ს. ციხე-კოშკში მოთავსებულია მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბენჰა,** ქალაქი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, კალიუბიის საგუბერნატოროს ადმ. ცენტრი. 63,8 ათ მცხ. (1966). დიდი სარკინიგზო კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (მარცვლეული, ბამბა, ზეთოვანი კულტურები) სავაჭრო ცენტრი. ბამბასაწმენდი, ზეთსახდელი საწარმოები.

**„ბეოვულფი“** (Beowulf), ანგლოსაქსური საგმირო ეპოსი. შექმნილი უნდა იყოს არაუგვიანეს VII საუკუნისა. გადამუშავდა VIII–IX სს-ში. ხელნაწერი X საუკუნისაა. ეპოსს საფუძვლად უდევს ისტ. და მითოლ. ელემენტები. მისი გმირია სამხრ. შვეციის მკვიდრთა (გეატების) მეფის მამაცი ქვეშევრდომი ბეოვულფი, რ-იც დანიას დაიხსნის ურჩხულისაგან და 50 წლის მანძილზე მართავს ქვეყანას. ვარაუდობენ, რომ „ბ-ში“ შემორჩენილია კვალი უძველესი წარმართული მითისა, რ-იც ასახავს სინათლისა და ზაფხულის ღვთაების ბრძოლას წყვდიადისა და ზამთრის ძალებთან.

**ბეოტია** (Boiōtia), ისტ. ოლქი შუა საბერძნეთში. პირველი სახელმწიფო გაერთიანებები ბ-ის ტერიტორიაზე (ცენტრებით ორქომენოსში და თებეში) მიკენურ ხანაში (ძვ. წ. III–II ათასწლ.) გაჩნდა. ძვ. წ. VIII–VII სს-ში ბ-ში სოც. დიფერენციაცია მიმდინარეობდა. ოლქის ქალაქ-სახელმწიფოთა ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაში მთავარ როლს თამაშობდა მემამულე გვაროვნული არისტოკრატია. ძვ. წ. VI ს-ში თებეს ინიციატივით ბ-ის პოლისები გაერთიანდნენ. ბერძენ-სპარსელთა ომების 500–449 დროს ბ-ის მმართველი არისტოკრატია სპარსელებს უჭერდა მხარს, ხოლო პელოპონესის ომში (ძვ. წ. 431 — 404) სპარტის მხარეზე გამოდიოდა. ძვ. წ. IV ს-ში ბ-ში გაძლიერდა დემოკრ. მოძრაობა, რ-მაც ძვ. წ. 379 ბ-ის ქალაქ-სახელმწიფოებში გაიმარჯვა კიდეც *პელოპიდას* და *ეპამინონდას* ბელადობით. ქალაქების ძვ. კავშირის საფუძველზე შეიქმნა ბ-ის ფედერ. სახელმწიფო, რ-საც სათავეში ედგა თებე. ამ პერიოდში ბ. საბერძნ. მსხვილ პოლიტ. ძალას წარმოადგენდა; მაგრამ სპარტასთან სისხლისმღვრელი ომების შედეგად (ძვ. წ. 378—362) დასუსტდა და ძველი მნიშვნელობა დაკარგა. მაკედონიის გაძლიერებამ ბოლო მოუღო ბ-ის სახელმწიფოს დამოუკიდებლობას და ძვ. წ. 338 ბ-ის კავშირი დაიშალა; ძვ. წ. III–II სს-ში იგი ისევ აღდგა, მაგრამ ძვ. წ. 146 საბოლოოდ დაიშალა. რომის ხანაში (ძვ. წ. II ს. — ახ. წ. IV ს.) ბ-ის ქალაქები დაკნინდა. თანამედროვე საბერძნეთში ბ-ის ყოფილი ტერიტ. უკავია ამავე სახელწოდების ნომოსს (ცენტრი — ლევადია).

**ბეპლენისტები,** გერმ. სექტანტები, რ-ებიც ცხოვრობდნენ კოლონია ელიზავეტტალში (ახლანდ. სოფ. ასურეთი, თეთრი წყაროს რ-ნი). მათ მოძღვრებას ბეპლენიზმი ეწოდა სექტის ხელმძღვანელის ადამ ბეპლეს სახელის მიხედვით (სათავეში ჩაუდგა სექტას 1832 დასაწყისში). ბ. უარყოფდნენ *ზიარებას,* ეკლესიას, სამღვდელოებას, საეკლ. წესებსა და ადათჩვეულებებს; *სეპარატისტებისაგან* განსხვავებით ბავშვებს შინ ნათლავდნენ სას. პირის გარეშე, მიცვალებულს მარხავდნენ ყოველგვარი ცერემონიალის გარეშე და ა. შ. XIX ს. 30-იან წლებში და 40-იანი წწ. დასაწყისში აქტიურად მონაწილეობდნენ ამიერკავკ. გერმ. კოლონისტთა სექტანტურ მოძრაობაში. 1844 იანვ., კავკ. ხელისუფალთა მიერ გატარებულ ღონისძიებათა შედეგად, ბ-მა (და სეპარატისტებმაც) ხელი აიღეს თავიანთ მოძღვრებაზე და ლუთერანულ ეკლესიას შეუერთდნენ.

*ლიტ.*: მანჯგალაძე გ., გერმანელი კოლონისტები ამიერკავკასიაში, თბ., 1974; მისივე, სექტანტური მოძრაობა ამიერკავკასიის გერმანელ კოლონისტებში, კრ.: რელიგიის ისტორიისა და ათეიზმის საკითხები საქართველოში, თბ., 1968.

*გ. მანჯგალაძე.*

**ბეპუ,** ქალაქი იაპონიაში (ოიტის პრეფექტურა), კ. კიუსიუს ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ბეპუს ყურის ნაპირზე. 130,5 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის სადგ.; მსუბუქი და ქიმ. მრეწვ. საწარმოები. ბ. ცნობილი კურორტია. ცხელი მინერ. წყაროები. ბალნეოლ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი.

**ბექაანთკარი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (ბოლის სოფსაბჭო), ხარულის ქედის სამხრ. ნაწილის აღმ. კალთაზე, მდ. ქსნის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 880 *მ,* ლენინგორიდან 7 *კმ,* ქსნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 38 *კმ.* ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. გარუბანში ( 4 *კმ*).

**ბექათუბანი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (მოლითის სოფსაბჭო), გეთსამანიის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ჩხერიმელის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 720 *მ,* ორჯონიკიძიდან 25 *კმ,* მოლითიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ.* კოლ-ბა (მევენახეობა, მესიმინდეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მოლითში. 1928 სოფელში აღმოაჩინეს ძვ. წ. XI–X სს. ბრინჯაოს ნივთების განძი. 0,5 *მ* სიღრმეზე მიწაში ჩაფლულ პატარა ქვის ყუთში (0,35 *მ*×40 *მ*) აღმოჩნდა ცენტრ. ამიერკავკ. ტიპის ხუთი ცული და სპილენძის ზოდის სამი ნატეხი. ამ ნივთებიდან საქართვ. სახელმწ. მუზეუმში ინახება სამი ცული და ზოდის სამივე ნატეხი.

*ლიტ.*: ქორიძე დ., კოლხური კულტურის ისტორიისათვის, თბ., 1965; ჯაფარიძე ო., ბექათუბნის განძი, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1950, ტ. 16 B. *გ. ავალიშვილი.*

*დ. უკლება.*

**ბექან არაგვის ერისთავი** (გ. VI. 1743), ერისთავი 1741—43. 1742 მიემხრო გივი *ამილახვრის* აჯანყებას. იმავე წელს აუჯანყდნენ და თავს დაესხნენ მისივე ყმები, მაგრამ სიკვდილს გადარჩა. 1743 გლეხთა მორიგი გამოსვლების დროს მოკლეს (იხ. აგრეთვე *არაგვის საერისთავოს გლეხთა აჯანყება 1742—46*).

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913.

*ლიტ.*: გელეიშვილი პ., ერთი აჯანყების კლასობრივი სახე, «მეცნიერების მოამბე», 1936, № 1; გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955. *გ. ჯამბურია.*

**ბექან I დადიანი** (გ. 1728), ოდიშის მთავარი 1714—28, გიორგი II ლიპარტიანის ძე. 1704-იდან ითვლებოდა „ლეჩხუმის ბატონად". 1714 მამა დააპატიმრა, მისი „მისანდონი" ამოხოცა და დადიანი გახდა. თავიდანვე ცდილობდა განემტკიცებინა თავისი ხელისუფლება, გაეფართოებინა ოდიშის სამთავრო, ლიხთიმერეთში პირველობა მოეპოვებინა და განედევნა ოსმალო დამპყრობლები. განსაკუთრებით გაძლიერდა 1720—21-იდან, როცა იმერეთში ახლად გამეფებული ალექსანდრე V-ის მეურვეობა ჩაიგდო ხელში. ახალგაზრდა მეფეს მან ცოლად შერთო თავისი ასული მარიამი და 1721—28 ფაქტობრივად განაგებდა იმერეთის სამეფოს. ბევრჯერ მეფის მოკვლაც დააპირა, მაგრამ ვერ მოახერხა. ალექსანდრე V ცდილობდა აღეკვეთა მისი ძლიერება. არც ოსმალეთის ხელისუფალთ მოსწონდათ გაძლიერებული ვასალი, რ-საც რუსეთის მომხრეობას აბრალებდნენ. ბ. I დ. მოკლეს ოსმალებმა გეგუთში.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: კაკაბაძე ს., საქართველოს მოკლე ისტორია, ტფ., 1920; Пайчадзе Г. Г., Русско-грузинские политические отношения в первой половине XVIII века, [Тб., 1970]. *ო. სოსელია.*

**„ბექანიანი",** ქართული ხალხური სიტყვიერების ძეგლი. საფუძვლად დაედო *„როსტომიანის"* ერთი ეპიზოდი — ბეჟანისა და მანიჟეს (მანიჟავის) სამიჯნურო თავგადასავალი. *ბერნარდე ნეაპოლელის* გადმოცემით, „ბ." ძალზე პოპულარული იყო ძვ. საქართველოში. ცნობილია მისი ქართლური, კახური, იმერული, ფშაური, ხევსურული, სვანური ვარიანტები. XIX ს. ბოლოს „ბ." თორმეტჯერ გამოიცა.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; შანიძე ა., შაჰნამეს ერთი ეპიზოდი ქართულ ფოლკლორში, კრ.: ლიტერატურული მემკვიდრეობა, წგნ. 1, თბ., 1935. *ა. გვახარია.*

**ბექანო,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კოჩიოს სოფსაბჭო), ჯავახეთის ზეგანზე, მდ. ბარალეთის სათავეებში, ტაბაწყურის ტბის სამხრ.-დას-ით. ზ. დ. 1820 *მ,* ახალქალაქიდან 28 *კმ.* კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა ინტერნატით, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

**ბექან-ხანი,** კახეთის გამგებელი 1677—83. ირანის შაჰის მიერ დანიშნული მოხელე (ფარსადან გორგიჯანიძის მიხედვით, გამაჰმადიანებული ქართველი გორჯასპი კახაბრიშვილი). ეყრდნობოდა აღმ. კახეთის ველებში ჩამოსახლებულ ელებს (თურქმანულ ტომებს). თავის რეზიდენციად აქცია ქ. ყარაღაჯი (ახლანდ. სიღნაღის რ-ნი), სადაც სპარსული ყაიდის სასახლე ააგო. უნდოდა აქვე დაესახლებინა კახელი დიდებულები, მაგრამ ვერ შეუთანხმდა მათ. კახეთის ურჩი ფეოდალების წინააღმდეგ ბ.-ხ. ფარულ და აშკარა ტერორს მიმართავდა. ხელს უწყობდა კახეთის მშვიდობიან სოფლებზე ლეკებისა და მომთაბარე ყიზილბაშების ავაზაკურ თავდასხმებს, განსაკუთრებით — ტყვეების მოტაცებას, რითაც კიდევ უფრო აიმხედრა ადგილ. მოსახლეობა. მის მოსაკლავად ქართლის მეფე გიორგი XI-ის ინიციატივით შეთქმულება მოეწყო, მაგრამ უშედეგოდ. ბოლოს (1683) კახეთის თავკაცთა მოთხოვნით ირანის შაჰი იძულებული გახდა იგი სხვა მოხელით შეეცვალა.

*წყარო*: გორგიჯანიძე ფ., საქართველოს ისტორია, ს. კაკაბაძის გამოც., «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ნ. ასათიანი.*

**ბექიტელები,** მცირერიცხოვანი ეთნოგრ. ჯგუფი დაღესტნის ასსრ დას. ნაწილში. იხ. *კაპუჭელები.*

**ბექიტური ენა,** იხ. *კაპუჭური ენა.*

**„ბერ"** მაიონიზებელი გამოსხივების ეკვივალენტური დოზის სისტემგარეშე ერთეული. საერთაშ. აღნიშვნა rem, ქართული — *ბერ*. 1 *ბერ* = 0,01 *ჯ/კგ*. გოსტ 8848 — 63-ის მიღებამდე ბ-ს მიიჩნევდნენ რენტგენის ბიოლ. ეკვივალენტად (აქედანაა მისი სახელწოდებაც). ამ შემთხვევაში 1 *ბერ* შეესაბამება ცოცხალი ორგანიზმის ისეთ დასხივებას, რ-ის დროსაც მიიღება γ-სხივების ექსპოზიციური დოზით (1 *რ*) დასხივების ანალოგიური ეფექტი. გოსტი 8848 — 63 ერთეულ ბ-ს არ ითვალისწინებს.

**ბერანჟე** (Béranger) პიერ ჟან დე (19. VIII. 1780, პარიზი, — 16. VII. 1857, იქვე), ფრანგი პოეტი. დაიბადა გაღარიბებული აზნაურის ოჯახში. ისმენდა ლექციებს „პატრიოტულ ინსტიტუტში". მუშაობდა ჯერ სტამბაში, შემდეგ ბანკში, ხოლო 1809-იდან უნ-ტის ადმინისტრაციაში. ლექსების წერა 18 წლისამ დაიწყო. ბ-ს პოეზიას ღრმა კვალი დაამჩნია საფრ. დიდი რევ. განმათავისუფლებელმა იდეებმა. თავდაპირველად კლასიციზმის გავლენას განიცდიდა, წერდა სატირულ კომედიებს, ეპიკურ პოემებს, რელიგიური ხასიათის ოდებს. სახელი გაითქვა 1815 გამოცემული „სიმღერების" კრებულით. ამიერიდან იგი ძირითადად წერდა ამ ჟანრის ლექსებს რომელიმე პოპულ. სიმღერის ხმაზე. ამ სიმღერებს პარიზის კაფეებში და ესტრადებზე ასრულებდნენ. ბ. ხშირად მიმართავდა სასაუბრო ფორმას. სიმღერების ხალხ. წყობა, პოპულ. კილოსთან შერწყმა განაპირობებდა ბ-ს პოეზიის ფოლკლორულ ხასიათსა და სილაღეს. ბალზაკის მსგავსად ბ-ც პერსონაჟთა საკუთარ მიკროგალერეას ქმნიდა. მის პოეზიას ახასიათებს პერსპექტივათა სიმრავლე, ცხოვრება აღქმულია სოციალურად ლოკალიზებული სხვადასხვა ადამიანის თვალით. პერსონაჟთა გვერდით და მათ მიღმა ისახება პოეტი-მთხრობელის სახეც, რაც ერთი შტრიხით, ინტონაციით თუ მცირე მინიშნებით ერთიანობას ანიჭებს ბ-ს ლექსებს. ზოგიერთი სიმღერა („მკერავი და ფერია") ბ-ს პოეტური ავტობიოგრაფიის ფრაგმენტებს შეიცავს. მარადიული თემების გვერდით ბ. არ ერიდება საჭირბოროტო პრობლემატიკას და ხშირად ეხმიანება პოლიტ. თუ სოც. საკითხებს, რითაც ქმნის თავისი დროის ერთგვარ გა-







ბექათუბანი. ბრინჯაოს ცულები. ძვ. წ. XI — X სს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.


პ. ბერანჟე.

ლექსილ ქრონიკას. ბასტილიის აღების უშუალო შთაბეჭდილებას იხსენებს ბ. სიმღერაში „14 ივლისი“. მოწოდებითი ხასიათის სიმღერაში თავს იჩენს ფრანგი ხალხის განზოგადებული სახე. სიმღერა „საფრანგეთის შვილები“ ბუნებრივად უკავშირდება ხალხთა ურთიერთგაგების იდეას. „სოფლის მოხუცი მევიოლინე“ ამტკიცებს ბ-ს პოეზიის მჭიდრო კავშირს ხალხ. შემოქმედებასთან, ხოლო შუა საუკ. ლიტ. ტრადიციებთან სიახლოვე ჩანს „ტრუბადურებში“. ბ-ს შემოქმედების ავტორისეული შეჯამება და თავისებური ანდერძია „მშვიდობით, სიმღერებო!“. გარდა სიმღერებისა ბ-მ დაწერა „ჩემი ბიოგრაფია“, რ-იც მისი სიკვდილის შემდეგ, 1858 დაიბეჭდა. ბ-ს სასიმღერო ტრადიცია დღესაც ცოცხალია საფრანგეთში. იგი ვლინდება პარიზის კაბარეების შანსონიეთა იმპროვიზაციებში, აგრეთვე ისეთი პოეტების შემოქმედებაში, როგორიცაა ჟ. პრევერი, მ. ფომბერი, რ. კენო და სხვ. იმდროინდელი რუს. და საქართვ. მოწინავე ინტელიგენციაში ბ-ს შემოქმედებას ფართო გამოხმაურება ჰქონდა. 1893 თბილისში რუს. ენაზე გამოიცა მისი სიმღერების სრული კრებული. მისი ლექსების ადაპტირებული, გადმოქართულებული კრებული გამოვიდა 1922 ქუთაისში.

*თხზ.* : Œuvres complètes, v. 1—4, P., 1868—78; Полн. собр. песен в переводах русских поэтов, Тфл., 1893; Полн. собр. песен, 2 испр. изд., т. 1—2, М., 1936; Сочинения, М., 1957.

*ლიტ.*: Горбов Д., Жизнь и творчество Беранже, М., 1925; Данилин Ю., Беранже и его песни, М., 1958.

*გ. ბუაჩიძე.*


პ. ბერაძე.

**ბერაძე** პანტელეიმონ ალექსანდრეს ძე (26. II. 1901, სამტრედია, — 4. I. 1968, თბილისი), ქართველი საბჭ. ფილოლოგი, ანტ. ლიტ-რის მკვლევარი, მთარგმნელი. მეცნ. დამს. მოღვაწე (1961), ფილოლ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი. 1927 დაამთავრა თსუ (პარალელურად სწავლობდა რუსთაველის სახ. თეატრთან არსებულ დრამ. სტუდიაში). 1953—1968 თსუ-ის კლასიკური ფილოლ. კათედრის გამგე იყო. ავტორია ნაშრომისა „ძველი ბერძნული და ქართული ლექსთწყობის საკითხები“ (1969); თარგმნა ლუკრეციუსის „საგანთა ბუნებისათვის“ (1958), ევრიპიდეს „მედეა“ (1969), ჰომეროსის „ოდისეა“, ვალერიუს ფლაკუსის „არგონავტიკა“.


ლ. ბერბანკი.

**ბერბანკი** (Burbank) ლუთერ (7. III. 1849, ლანკასტერი, მასაჩუსეტსის შტ., — 11. IV. 1926, სანტა-როზა, კალიფორნია), ამერიკელი სელექციონერ-დარვინისტი, თვითნასწავლი მეცნიერი, რ-მაც შექმნა ხილის, ბოსტნეულის და დეკორ. კულტურების მრავალი ახალი ჯიში როგორც თავისუფალი დამტვერვის, ისე ჯიშთშორისი, სახეობათშორისი და გვართშორისი ჰიბრიდიზაციით მიღებული თესლებისაგან. ბ-მა გამოიყვანა უკურკო ქლიავი, პლუმკოტი (ქლიავისა და ჭერმის ჰიბრიდი), უეკლო კაქტუსი, რ-იც იძლევა გემრიელ ნაყოფს და ყუათიანი საკვებია პირუტყვისათვის; თხელნაჭუჭიანი კაკალი, ანანასის სურნელების მქონე კომში, თეთრი მაყვალი, უქაცვო მაყვალი, ტკბილი ხახვი, სურნელოვანი გეორგინი, ცისფერი ყაყაჩო, გიგანტური ამარილისი და სხვ. მოწინავე მეცნიერები ბ-ს შემოქმედებითი დარვინიზმის ნიჭიერ წარმომადგენლად თვლიდნენ. კ. ტიმირიაზევი მას მოწინავე მეცნიერებისა და სელექციონერების გვერდით აყენებდა და „სასწაულმოქმედ მუშას“ უწოდებდა. ი. მიჩურინი მაღალ შეფასებას აძლევდა ბ-ს. მუდმივი უსახსრობა ბ-ს ხელს უშლიდა შემოქმედებით-მეცნიერულ მუშაობაში. აშშ-ში მისმა შრომებმა ვერ პოვა სათანადო პრაქტ. გამოყენება და მის მიერ გამოყვანილი მრავალი ჯიში დავიწყებას მიეცა.

*თხზ.*: Избр. соч., М., 1955.

*ლიტ.*: Тимирязев К. А., Два дара науки, Соч., т. 9, М., 1939.

**ბერბერა,** ქალაქი სომალის რესპუბლიკაში. 20 ათ. მცხ. (1970). ნავსადგური (ტვირთბრუნვით ქვეყანაში მეორე, მოგადიშოს შემდეგ) ადენის ყურის სანაპიროზე. საავტ. გზით უკავშირდება ჰარგეისას. ვაჭრობენ პირუტყვითა და ტყავნედლეულით. თევზჭერა. ბ-ის სამხრ-ით იღებენ ნიობიუმის მადანს.

**ბერბერები,** ხალხთა ჯგუფი. უმთავრესად ცხოვრობენ ჩრდ. აფრიკისა (მავრიტანია, მაროკო, ალჟირი, ტუნისი, ლიბია, ეგვიპტე) და ცენტრ. და დას. სუდანის ქვეყნებში (ნიგერი, მალი, ზემო ვოლტა და სხვ.). საერთო რაოდ. 9 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ლაპარაკობენ სემიტურ-ქამიტურ ენათა ოჯახში შემავალი *ბერბერული ენის* დიალექტებზე, უმრავლესობამ იცის არაბული ენაც. ანთროპოლოგიურად განეკუთვნება ევროპეოიდულ რასას. ბერბერული ტომების მთავარი ჯგუფებია: ტამაზიგტი, რიფები, შლიოხი, ტუარეგები, კაბილები და სხვ. ბ. ჩრდ. აფრ. უძველესი მოსახლეობაა. მათი წინაპრები „თეხენუს“ სახელწოდებით პირველად იხსენიებიან ძვ. წ. IV ათასწლ. ბოლო ხანების ეგვ. წარწერებში. უფრო გვიან ეგვიპტელები მათ უწოდებდნენ „ლებუს“ ან „ლიბუს“ (აქედანაა ლიბიელთა სახელწოდება). ვარაუდობენ, რომ ეთნონიმი ბ., რ-იც არაბთა მიერ ჩრდ. აფრ. დაპყრობის შემდეგ გაჩნდა (VII—VIII სს.) უკავშირდება ბერძნ. სიტყვას barbaros-ს, რ-საც არაბები თავდაპირველად „არაარაბის“ მნიშვნელობით ხმარობდნენ. არაბების მიერ მაღრიბის დაპყრობის შემდეგ დაიწყო ბ-ის არაბიზაცია და გამაჰმადიანება, რასაც ხელი შეუწყო არაბების და ბ-ის ენებისა და კულტ. სიახლოვემ. ბ. მისდევენ მიწათმოქმედებას, მებაღეობას, ნახევრად მომთაბარე მესაქონლეობას. ბ-ის ნაწილი, განსაკუთრებით მაროკოსა და ალჟირში, მრეწველობაშია დასაქმებული.

*ლიტ.*: Народы Африки, М., 1954.

**ბერბერული ენა,** სემიტურ-ქამიტურ ენათა ოჯახის განკერძოებული წევრი. მოიცავს მრავალ კილოკავს, რ-ებიც ერთიანდებიან 5 დიალექტურ ჯგუფად: ტუარეგული (გავრცელებულია ლიბიაში, ალჟირში, მალიში, ნიგერში, ნიგერიაში, ზემო ვოლტასა და ჩადში), ზენეტური (ალჟირში, ალჟირის საჰარასა და ჩრდ. მაროკოში), ტამაზიგტი (მაროკოში), ტაშელჰიტი (მაროკოში), ზენაგა (მავრიტანიაში). ბ. ე-ზე მოლაპარაკეთა საერთო რიცხვი 7 მლნ-მდე აღწევს. ძლიერი დიალექტური დიფერენციაციის გამო ბ. ე-ს ზოგჯერ ენათა ჯგუფად მიიჩნევენ და ბ ე რ ბ ე რ უ ლ (ლიბიურ-ბერბერულ) ე ნ ე ბ ს უწოდებენ.

ბ. ე-ში დასტურდება ფონემათა სამი ჯგუფი: ხმოვნები, თანხმოვნები, სონანტები. მახვილი სუსტია. ძირი შედგება უპირატესად სამი, იშვიათად ერთი, ორი ან ოთხი თანხმოვნისაგან. სიტყვათა შორის მიმართებანი გამოხატულია შინაგანი ფლექსიისა და აფიქსების მეშვეობით. გამოიყოფა შემდეგი მეტყველების ნაწილები: ზმნა, სახელი, ნაცვალსახელი და ნაწილაკი. სახელს აქვს ორი სქესი, ორი რიცხვი. ზმნას მოეპოვება დროის, კილოს, პირის, რიცხვის, კაუზატივის კატეგორიები.

*ლიტ.*: Завадовский Ю. Н., Берберский язык, М., 1967.

**ბერბეჯი** (Burbage) რიჩარდ (დაახლ. 1567—1619, ლონდონი), აღორძინების ხანის ინგლისელი მსახიობი, შექსპირის უახლოესი მეგობარი. მასთან ერთად მოღვაწეობდა „ლორდ-კამერჰერის მსახურთა“ დასში. ბ. იყო შექსპირის ტრაგედიებში მთავარი როლების პირველი შემსრულებელი (რიჩარდ III, ჰამლეტი, ოტელო, მეფე ლირი, მაკბეთი და სხვ.). თანამედროვეთა გადმოცემით, ბ. იყო მძლავრი ტრაგიკული ტემპერამენტის მქონე, გარდასახვის დიდი უნარით დაჯილდოებული მსახიობი.

**ბერბუკი,** სოფელი გორის რ-ნში, ტირიფონის ვაკეზე, მდ. მეჯუდის მარცხ ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ზემო რეხა, თორტიზა, სვენეთი, ქვემო რეხა, ხელთუბანი). ზ. დ. 640 *მ*, გორიდან 4 *კმ*. მებოსტნეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი, ბ–კა, ამბულატორია.

**ბერგამინი** (Bergamin) ხოსე (დ. 1895, მალაგა), ესპანელი მწერალი და კრიტიკოსი. მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი. 1936—39 ანტიფაშისტური ინტელიგენციის კავშირის პრეზიდენტი იყო. ბ. წერდა სატირულ ლექსებს, დრამებს, ნარკვევებს. ავტორია დრამებისა „ღვთის ასული“ (1942) და „პარტიზანი ქალიშვილი“ (1945), რ-იც ზოია კოსმოდემიანსკაიას გმირობას უძღვნა, აგრეთვე შრომებისა ესპ. თეატრის, კალდერონის, სერვანტესის, გოიასა და სხვ. შესახებ.

**ბერგამო** (Bergamo), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, ბერგამის ალპების ძირას, ლომბარდიის ოლქში. ბერგამოს პროვ. ადმ. ცენტრი. 126,9 ათ. მცხ. (1971). მრეწველობაში ჩაბმულია ეკონომიკურად აქტ. მოსახლეობის დაახლ. 1/2. საფეიქრო მრეწვ., მეტალურგია, მილსაგლინავი ქ-ნა, ელექტროაპარატურის, სას.-სამ. მანქანების, საღებავების, ცემენტის, ქიმ. და კვების მრეწვ. მოწყობილობის წარმოება. გეოგრ. რუკების დამზადება (გრაფ. ხელოვნ. ინ-ტი). 1974 ივნისში ბ-ს უნ-ტის, მილანის პოლიტექ. ინ-ტის, ტურინის პოლიტექ. ინ-ტისა და საქ. სსრ მეცნ. აკად. ქართული ხელოვნების ინ-ტის თაოსნობით ბ-ში შედგა ქართ. ხელოვნებისადმი მიძღვნილი I საერთაშ. სიმპოზიუმი.

**ბერგამოტი,** 1. სახელწოდება მსხლის რამდენიმე ჯიშისა, რ-ებსაც აქვთ მომრგვალო ბრტყელი ფორმის ნაყოფი (საშემოდგომო ბ., ზაფხულის წითელი ბ., მუსკატური ბ., ესპერენის ბ. და სხვ.). სსრკ-ში უფრო გავრცელებულია ხალხ. სელექციით გამოყვანილი ძვ. რუსული ჯიში — საშემოდგომო ბ.; ბ-ის ნაყოფი საშ. სიდიდისაა, მუქი მწვანეა და მურააგურისფერი ლოყა აქვს. რბილობი თეთრია, მარცვლოვანი, სურნელოვანი, გემო — მოტკბო-მომჟავო. ისხამს მეშვიდე-მეცხრე წელს, მოსავალი თითო ხიდან 1—2 *ც*. გავრცელებულია რსფსრ-ში, ლატვიასა და ლიტვაში. 2. ბ. Citrus bergamia — მარადმწვანე ხეხილოვანი მცენარე (სიმაღლით 3—5 *მ*) ტეგანისებრთა ოჯახისა (ნარინჯოვანთა ქვეოჯახი). ნაყოფი საშ. სიდიდისაა, მსხლისებრი ფორმის; კანი ოქროსფერ-ყვითელია, სპეციფიკური სუნი აქვს. რბილობი ყვითელია, მომჟავო ან მჟავე, ოდნავ მომწარო გემო დაჰკრავს. საჭმელად ნაკლებად იყენებენ. სსრკ-ში ბ. მცირე რაოდენობით არის საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე. ბ-ის ნაყოფის კანისაგან, ყვავილებისაგან, ფოთლებისა და ყლორტებისაგან მიიღება ბ-ის ეთეროვანი ზეთი (1,75%-მდე), რ-საც იყენებენ პარფიუმერიასა და საკონდიტრო წარმოებაში.

**ბერგგოლცი** ოლგა თედორეს ასული [3 (16). V. 1910, პეტერბურგი, — 13. X. 1975, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1940-იდან. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1924, პირველი წიგნი — საბავშვო თხზ. კრებ. „როგორ წაეჩხუბა ვანია ცხვრებს“ — 1929. მოზარდებისათვის დაწერა მოთხრ. „უგლიჩი“ (1932), რ-მაც, 1934 ლექსთა კრებულთან ერთად, მ. გორკის ქება დაიმსახურა. ავტორია აგრეთვე მოთხრობათა კრებულებისა: „ღამე ახალ სამყაროში“ (1939) და „სიმღერათა წიგნი“ (1936). საუკეთესო თხზულებები ბ-მა

შექმნა სამამულო ომის დროს, ალყაშემორტყმულ ლენინგრადში, რ-ის დამცველთა გმირობა ასახა პოემებში „თებერვლის დღიური“ (1942), „ლენინგრადის პოემა“ (1942), პიესაში „ისინი ცხოვრობდნენ ლენინგრადში“ (1944), მონოლოგში „შენი გზა“ (1945) და სხვ. ომის შემდეგ ბ-მა გამოაქვეყნა სოციალიზმის პირველი მშენებლებისადმი მიძღვნილი პოემა „პერვოროსიისკი“ (1950; სახელმწ. პრემია, 1951), სევასტოპოლის დაცვის ამსახველი ტრაგედია ლექსად „ერთგულება“ (1954), ლირ.-ავტობიოგრ. პროზა „დღის ვარსკვლავები“ (1959), ლექსთა კრებ. „კვანძი“ (1965) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Избр. произв., т. 1—2, Л., 1967.

**ბერგელსონი** დავით რაფიელის ძე (12. VIII. 1884, დაბა ოხრიმოვო, ყოფ. ლიპოვეცკის მაზრა, კიევის გუბ., — 12. VIII. 1952), ებრაელი საბჭ. მწერალი. წერდა იდიშზე. პირველი მოთხრ. „ვაგზლის გარშემო“ 1909 გამოაქვეყნა. 1921—29 ცხოვრობდა ბერლინში, თანამშრომლობდა დემოკრ. ებრ. პრესაში. სსრკ-ში დაბრუნდა 1929. ავტორია რომანებისა „ყველაფრის შემდეგ“ (1913), „უკანდახევა“ (1920), „მკაცრი მართლმსაჯულება“ (1926—27), „დნეპრზე“ (1932—40), მოთხრობებისა და ნარკვევების კრებულებისა — „ქარიშხლიანი დღეები“ (1927), „ბირობიჯანელები“ (1934), „ახალი მოთხრობები“ (1947), ისტ. პიესისა „პრინცი რეუბეინი“ (1946) და სხვ.

**ბერგენი** (Bergen), ქალაქი და ნავსადგური ნორვეგიის დას. ნაწილში, ჩრდ. ზღვის სანაპიროზე, ბიუ-ფიორდის სიღრმეში. მოსახლეობის რაოდენობითა და ეკონ. მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქი ოსლოს შემდეგ. 214,5 ათ. მცხ. (1974). გემთმშ., მანქანათმშ., კვების, საფეიქრო და სამკერვალო მრეწველობა. უნ-ტი (1946-იდან), სადაც შეიქმნა ამინდის პროგნოზების ცნობილი ფრონტოლოგიური თეორია. უმაღლესი სავაჭრო სკოლა.

ბ. დაარსდა დაახლ. 1070. შუა საუკუნეებში იყო ჩრდ.-დას. ევრ. ერთ-ერთი დიდი სავაჭრო ცენტრი. დაახლ. 1350 ჰანზის ვაჭრებმა ბ-ში დააარსეს თავიანთი ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ფაქტორია, ე. წ. „გერმანული ხიდი“ (Tyske bryggun) და XV ს-ში მთლიანად დაეუფლნენ ქალაქს. 1559 ჰანზამ დაკარგა პრივილეგიები და 1630 ბ. საბოლოოდ გადავიდა ნორვეგიელთა ხელში. 1755 გაიყიდა ჰანზის უკანასკნელი ნაგებობები. 1940 წ. 9 აპრილიდან 1945 წ. 8 მაისამდე ბ. ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. შემორჩენილია ციხესიმაგრის, სამეფო დარბაზ „ჰოკონსჰალენისა“ (1246—61) და როზენკრანცის კოშკის (1560-იანი წწ.) ნანგრევები, მარიამის ეკლესია (XII ს.), XVII—XVIII სს. ბაროკოს სტილის საცხოვრ. სახლები. 1855 შემდეგ აქვს განაშენიანების რეგულარული გეგმა. ახალი გეგმით შენდება 1940—45 დანგრეული რ-ნები, იქმნება ახლები (სტრიმელენის რ-ნი, 1959, არქიტ. ჰ. გრიგი). ბ-ში არის გამოყენებითი ხელოვნ. და სამხატვრო მრეწვ. დას.-ნორვ. მუზეუმი (დაარსდა 1887), სამხატვრო გალერეა, მუზეუმები. კომპოზიტორ ე. გრიგის სახლ-მუზეუმი — ტროლჰაუგენი.

**ბერგი** (Berg) ალბან (9. II. 1885, ვენა, — 24. XII. 1935, იქვე), ავსტრიელი კომპოზიტორი. ექსპრესიონისტული მუსიკის თვალსაჩინო წარმომადგენელი. ა. *შენბერგის* მოწაფე და მიმდევარი, მისი მუსიკისა და თეორიული იდეების პროპაგანდისტი.

ბ. სამოღვაწეო ასპარეზზე 900-იანი წლების დამდეგს გამოჩნდა, მას სახელი გაუთქვა ოპერა „ვოცეკმა“ (1917—21, დაიდგა ბერლინში 1925, ლენინგრადში — 1927). ოპერას საფუძვლად დაედო XIX ს. გერმ. მწერლის გ. ბიუხნერის დრამა. ბ-მა ლიბრეტოში ჩააქსოვა მსოფლიო ომის შთაბეჭდილებები. ოპერაში თავი იჩინა სოც. და ომის საწინააღმდეგო ტენდენციებმა. „ვოცეკის“ ენა დისონანსური, ატონალურია, ზოგ ეპიზოდში მიმართავს *დოდეკაფონიას*, ვხვდებით ტონალური მუსიკის ხერხებსაც, ფართოდ არის გამოყენებული ლაიტმოტივების სისტემა. „ვოცეკი“ ექსპრესიონისტული მუს. ხელოვნ. ყველაზე მნიშვნელოვანი ნიმუშია. გარდა ამისა, ბ-ს შექმნილი აქვს კამერული კონცერტი (1923—25), ლირ. სიუიტა სიმებიანი კვარტეტისათვის (1925 — 26), კონცერტი ვიოლინოსა და ორკესტრისათვის (1935). ოპერა „ლულუ“ (ფ. ვედეკინდის პიესების „მიწის სულისა“ და „პანდორას ყუთის“ მიხედვით) დაუმთავრებელი დარჩა (დაიდგა 1937).

**ბერგი** აქსელ ივანეს ძე [დ. 29. X (10. XI), 1893, ორენბურგი], საბჭ. რადიოტექნიკოსი, ინჟინერ-ადმირალი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946), სოციალ. შრომის გმირი (1963). I მსოფლიო და სამოქალაქო ომების მონაწილე. სკკპ წევრი 1944-იდან. 1914 დაამთავრა საზღვაო კორპუსი, 1923 — სამხ.-საზღვ. საინჟინრო სასწავლებელი, 1925 — ლენინგრ. სამხ.-საზღვ. აკადემია. 1924—43 ასწავლიდა ლენინგრ. უმაღლეს სასწავლებლებში (1930-იდან პროფესორი). 1943—44 იყო ელექტრომრეწვ. სახ. კომისრის მოადგილე, 1943—47 — რადიოლოკაციის საბჭოს თავ-რის მოადგილე, 1953—57 — თავდაცვის მინისტრის მოადგილე.

მისი გამოკვლევები ეხება ელექტრონულმილაკიან გენერატორებს, რადიომიმღებებს, რადიოპელენგაციას, სიხშირეთა სტაბილიზაციასა და გენერატორთა თვითაგზნებას, რადიოლოკაციას და სხვ. ბ-მა წამოჭრა და დაამუშავა პრობლემები, რ-თაც დიდი მნიშვნელობა აქვთ რადიოელექტრონიკის განვითარებისა და ქვეყნის თავდაცვის საქმეში. მისი ინიციატივითა და ხელმძღვანელობით შეიქმნა რამდენიმე სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და ქ-ნა. 1959-იდან ბ. სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის კომპლ. პრობლემა „კიბერნეტიკის“ სამეცნ. საბჭოს თავ-რეა და ხელმძღვანელობს საბჭოთა კავშირში კიბერნეტიკის დარგში წარმოებულ ყველა სამეცნ.-კვლევით სამუშაოთა კოორდინაციის საქმეს. 1964 ბ. სათავეში ჩაუდგა პედაგოგიკაში თანამედროვე კიბერნეტიკის დანერგვის სამუშაოებს. 1962—65 იყო „წარმოების ავტომატიზაციისა და სამრეწველო ელექტრონიკის“ ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით. რადიოტექნიკაში შესრულებული სამუშაოებისათვის სსრკ მეცნ. აკადემიამ 1951 ბ. დააჯილდოვა ა. პოპოვის სახ. ოქროს მედლით.

*თხზ.*: Избр. труды, т. 1—2, М.—Л., 1964.

*ლიტ.*: Аксель Иванович Берг, М., 1965 (Материалы к биобиблиографии учёных СССР. Серия технических наук, в. 2).

**ბერგი** ეიჟენ ავგუსტის ძე (1892, რიგა, — 20. IX. 1918), ოქტომბრის რევოლუციისა და სამოქალაქო ომის აქტ. მონაწილე. კომპარტიის წევრი 1917-იდან. I მსოფლიო ომის დროს მუშაობდა მემანქანედ სახაზო გემ „სევასტოპოლზე“; 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო ამ გემის ბოლშევიკური ორგანიზაციის ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი, *ცენტრობალტის* I-III მოწვევების წევრი, ცენტროფლოტის წევრი. 1917 ივლ. დააპატიმრა დროებითმა მთავრობამ. 1917 წ. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) მეთაურობდა მეზღვაურთა რაზმს, რ-იც მონაწილეობდა ზამთრის სასახლის იერიშით აღებაში. იყო სამხ.-საზღვაო რევკომის წევრი. ვ. ი. ლენინის დავალებით ა. ჟელეზნიაკოვთან და ნ. ხოვრინთან ერთად ხელმძღვანელობდა ბალტიის ფლოტის რაზმს, რ-იც მოსკოვში გაიგზავნა აჯანყებული მუშებისა და ჯარისკაცების დასახმარებლად. შემდეგ იყო ბელგოროდის, ხარკოვის, ჩუგუევის მისადგომებთან მებრძოლ მეზღვაურთა რაზმის შტაბის კომისარი. 1918 ზაფხულში კავკ. წითელი არმიის სამხ. რევკომის წევრი და კავშირგაბმულობის უფროსი. მონაწილეობდა გერმ. და თურქი ინტერვენტებისა და კონტრრევ. ჯარების წინააღმდეგ ბრძოლებში აზერბაიჯანში. ბაქოში საბჭ. ხელისუფლების დროებითი დამარცხების შემდეგ დააპატიმრეს და 1918 წ. 20 სექტ. 26 ბაქოელ კომისართან ერთად დახვრიტეს.



ა. ი. ბერგი.

**ბერგი** ლევ სიმონის ძე [2 (14). III. 1876, ბენდერი, — 24. XII, 1950, ლენინგრადი], საბჭ. ფიზ. გეოგრაფი და ბიოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946-იდან, წ.-კორ. — 1928-იდან), რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1934). 1898 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1914—18 მოსკ. სას.-სამ. ინ-ტის პროფესორი იქთიოლოგი. 1916-იდან — პეტროგრადის უნ-ტის ფიზ. გეოგრ. კათედრის პროფესორი. გეოგრ. ინ-ტის შექმნის (1918) ერთ-ერთი ორგანიზატორი. ეს ინ-ტი 1925 გადაკეთდა ლენინგრ. უნ-ტის გეოგრ. ფაკ-ტად, სადაც ბ. გარდაცვალებამდე ხელმძღვანელობდა ფიზ. გეოგრ. კათედრას. 1918—30 ხელმძღვანელობდა სახელმწ. ჰიდროლოგიური ინ-ტის ტბების განყოფილებას. 1934-იდან ზოოლოგიის ინ-ტის ნამარხი თევზების ლაბორატორიის გამგეა. 1940—50 — სსრკ-ის გეოგრ. საზ-ბის პრეზიდენტი.



ლ. ბერგი.

ბ-მა დაამუშავა მოძღვრება ლანდშაფტებზე, განავითარა ვ. დოკუჩაევის იდეები ბუნებრივი ზონების შესახებ, რაც ასახულია მის შრომებში „სსრ კავშირის ლანდშაფტურ-გეოგრაფიული ზონები“ (ნაწ. 1—2, 1931—52) და „სსრ კავშირის ბუნება“ (1937). ბ-მა გამოიკვლია დას. ციმბირის ტბები, არალის ზღვა, ბალხაშის, ისიქქულის, სევანის, ლადოგის, ქოქჩეთაუს ტბები. ბ-ის ცალკეული შრომები ეხება კასპიის ზღვასა და ბაიკალის ტბას. ბ. ხელმძღვანელობდა ისიქქოლის ექსპედიციას (1928), რ-მაც დაადგინა ტბის მაქს. სიღრმე — 702 *მ*. ბ-ს ეკუთვნის კაპიტ. ნაშრომები კლიმატოლოგიაში და პალეოკლიმატოლოგიაში, გეომორფოლოგიაში, ნიადაგთმცოდნეობაში, პალეოგეოგრაფიასა და გეოლოგიაში, აგრეთვე გამოკვლევები გეოგრ. ისტორიაში.

ბ-მა გამოიკვლია მტკნარი წყლის თევზების წარმოშობა და განსახლება, მოგვცა მათი ზოოგეოგრ. დარაიონება. შეისწავლა ნამარხი თევზები და დაამუშავა თევზების სისტემატიკა. ბ-ის მრავალრიცხოვან იქთიოლოგიურ ნაშრომთაგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მონოგრაფიები: „რუსეთის მტკნარი წყლების თევზები“ (1916; მე-4 გამოცემა გამოვიდა სახელწოდებით „სსრ კავშირისა და მისი მოსაზღვრე ქვეყნების მტკნარი წყლების თევზები“, ნაწ. 1—3, 1948—49) და „თანამედროვე და ნამარხი თევზების სისტემა“ (1940).

1922 წამოაყენა ევოლუციის იდეალ. თეორია (ნომოგენეზი), რ-იც მკაცრად იქნა გაკრიტიკებული.



ბერგენი. ბრიუგეს სანაპირო.

ბ-ის სახელი ეწოდა ვულკანს კ. ურუპზე, პიკს პამირზე, კონცხს ოქტომბრის რევოლუციის კ-ზე (ჩრდილოეთის მიწა), მყინვარებს პამირზე და ჯუნგარიის ალათაუზე. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Памяти академика Л. С. Берга. Сборник работ по географии и биологии, М.—Л., 1955; Л. С. Берг. М., 1952 (Материалы к биобиблиографии учёных СССР. Серия географических наук, в. 2).

**ბერგიუსი** (Bergius) ფრიდრიჰ (11. X. 1884, ბრესლაუს მახლობლად, — 31. III. 1949, ბუენოს-აირესი), გერმანელი ქიმიკოს-ტექნოლოგი. იკვლევდა ორგ. ნაერთების ჰიდროგენიზაციას წნევის ქვეშ. დაამუშავა მოტორის თხევადი სათბობის მიღების ახ. მეთოდი. სწავლობდა საკვები შაქრის მიღების შესაძლებლობას მერქნის ჰიდროლიზით. მიენიჭა ნობელის პრემია (1931).


ა. ბერგსონი.

**ბერგმანი** (Bergman) ინგმარ (დ. 14. VII. 1918, უფსალა), შვედი რეჟისორი. სწავლობდა სტოკჰოლმის უმაღლესი სკოლის ლიტ-რისა და ხელოვნ. ისტ. ფაკ-ტზე. 1959-იდან იყო სტოკჰოლმის დრამ. თეატრის მთავარი რეჟისორი. 1943 დაწერა სცენარი ფილმისათვის „დევნა" (რეჟისორი ა. შებერგი). 50-იან წლებში უკვე ცნობილი რეჟისორია. ბ-ის პირველი მნიშვნელოვანი ფილმებია „ჩვენს სიყვარულს აწვიმს" (1946) და „საპორტო ქალაქი" (1948), სადაც ილაშქრებს ბურჟ. მორალისა და იდეალების წინააღმდეგ. დადგა ფილმები: „ზაფხულის ღამის ღიმილი" (1955), „მეშვიდე ბეჭედი" (1956), „მარწყვის მდელო" (1957), „სახე" (1958), „წყარო" (1959), „როგორც სარკეში" (1961), „ზიარება" (1962), „სიჩუმე" (1963), „პერსონა" (1966), „მგლის საათი" (1968), „სირცხვილი" (1969) და სხვ. ბ-ის ფილმებში დასმულია მორალური და ფილოს. პრობლემები. ბევრი მათგანი პესიმისტურია. ცხოვრების არსის ძიება ხშირად რელიგ. ფორმას იღებს. მის გმირებს დაკარგული აქვთ სიყვარულის რწმენა. ბ-ის ფილმებისათვის დამახასიათებელია რეალური სინამდვილის შერწყმა სიმბოლიკასთან, ბუნება აღქმულია პოეტურად, ხშირად გვხვდება ექსპრესიონისტული ეფექტები. თავისი ფილმების სცენარს ბ. თვითონ წერს. მუშაობს მსახიობების ერთსა და იმავე ჯგუფთან. ბ-ის ბევრი ფილმი დაჯილდოებულია მრავალი საერთაშორისო კინოფესტივალის პრემიებით.


რ. ბერდი.

*ლიტ.*: Ингмар Бергман, М., 1969; Béranger J., Ingmar Bergman et ses films, P., 1959.

**ბერგმანი** (Bergman) ტორბერნ ულაფ (20. III. 1735, კატარინბერგი, — 8. VII. 1784, მედევი), შვედი ქიმიკოსი და მინერალოგი, დაამთავრა უფსალის უნ-ტი, სადაც 1758-იდან ასწავლიდა ფიზიკასა და მათემატიკას, ხოლო 1767-იდან იყო ქიმიისა და მინერალოგიის დარგის პროფესორი. დაამუშავა თვისებითი ანალიზის სისტემ. მსვლელობა; ფართოდ იყენებდა წონითს ანალიზს; შეისწავლა მთელი რიგი მინერალები, მოახდინა მათი კლასიფიკაცია. ბ-მა შეადგინა ქიმ. სწრაფვის ცხრილები, რ-ებითაც XIX ს. დასაწყისამდე სარგებლობდნენ.


კადრი ფილმიდან «მარწყვის მდელო». რეჟისორი ი. ბერგმანი.

**ბერგმანი** (Bergman) ჰიალმარ (19. IX. 1883, ერებრუ, — 1. I. 1931, ბერლინი), შვედი მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1905 დრამით „მარიამი, იესოს დედა". დაწერა ე. წ. „ბერგსლაგენური რომანების ციკლი": „მისი უმნიშვნელობის ანდერძი" (1910), „მიცვალებულის მემკვიდრები" (1918), „ვადჩეპინგელი მარკურელები" (1919), „დირექტორი ქალბატონი ინგებორგი" (1924) და სხვ. ბ-ის ნაწარმოებებისათვის დამახასიათებელია რეალიზმის შერწყმა ფანტასტიკასთან, ფსიქოლოგიზმთან, სატირასა და გროტესკულ იუმორთან. ბ. ავტორია აგრეთვე რომანისა „კლოუნი იაკი" (1930), სატირული პიესებისა „სვედენჰელმების ოჯახი" (1925), „დოლარი" (1926), „ბრბო" (1928) და სხვ.

**ბერგსონი** (Bergson) ანრი (18. X. 1859, პარიზი, — 4. I. 1941, იქვე), ფრანგი ფილოსოფოსი, იდეალისტი, ინტუიტივიზმისა და *სიცოცხლის ფილოსოფიის* ერთ-ერთი მთავარი წარმომადგენელი, ე. ბუტრუს მოწაფე. 1890-იდან კოლეჟ დე ფრანსის (პარიზი) პროფესორი, 1914-იდან საფრანგეთის აკადემიის წევრი. ნობელის პრემიის ლაურეატი ლიტ-რის დარგში (1928).

ბ-ის აზრით, სინამდვილე ორი ძირითადი ტენდენციისაგან, ორი მხარისაგან შედგება. ესენია სიცოცხლის სწრაფვა, რაც მოძრაობასა და მოქმედებაში, ქმნადობასა და შემოქმედებაში გამოიხატება, და მატერიალურობა ანუ ინერტულობა: მთელი სინამდვილე (და არა მხოლოდ ცოცხალი ორგანიზმი) არის, ერთი მხრით, მატერიალური და, მეორე მხრით, სიცოცხლე, სიცოცხლის სწრაფვის შემცველი. ოღონდ სხვადასხვაგვარია ამ მომენტების შეფარდება: არაორგანულ ბუნებაში სიცოცხლის სწრაფვა შეზღუდული, მიჩქმალული, დახშული და გამოუმჟღავნებელია; მცენარეში მას ნაკლები გასაქანი აქვს, ვიდრე ცხოველში, ხოლო ცხოველში — ნაკლები, ვიდრე ადამიანში. სიცოცხლის უმაღლესი საფეხური ადამიანის სიცოცხლეა. სიცოცხლეს თავის მაღალ დონეზე ცნობიერება ახასიათებს, რ-საც ორი მიმართულება აქვს: ინტელექტი და ინტუიცია. ინტელექტი სინამდვილის მატერ. მხარისაკენ მიპყრობილი ცნობიერებაა, ხოლო ინტუიცია — სიცოცხლის თვითცნობიერება. რადგანაც მატერიალობისათვის მკაცრი დეტერმინირებულობაა დამახასიათებელი, ამიტომ ინტელექტის მოღვაწეობა აუცილებელ გამომდინარეობაში გამოიხატება, სიცოცხლისადმი მიპყრობილი ცნობიერება კი — ინტუიცია — არის ქმნადობა — შემოქმედების პროცესის უშუალო წვდომა, მისადმი „თვალის მიდევნება". ბ-ის მიხედვით, „ნამდვილი სინამდვილე" არის სიცოცხლე — როგორც მოძრაობა, ქმნადობა და შემოქმედება; ინერტული მატერია კი მასალა და იარაღია სიცოცხლის „მუშაობისათვის". ამის შესატყვისად ბ. ინტელექტზე მეტად ინტუიციას ანიჭებს უპირატესობას.

ბ. ფიზ. დროისაგან განასხვავებს სიცოცხლის დროს, „ხანიერებას", რ-საც იგი თიშავს მატერიისა და მისი არსებობის ფორმებისაგან, აცხადებს ფსიქიკურის შინაგან ქვეცნობიერ საფუძვლად.

ბ-ის მოძღვრებას თავისებური პანთეისტური ხასიათი აქვს, რასაც იგი სულის უკვდავებისა და ღმერთის არსებობის დაშვებამდე მიჰყავს. ოღონდ ღმერთი ბ-ის ფილოსოფიაში, მისი ტრადიციული გაგებისაგან განსხვავებით, დასრულებული, უმოძრაო და უცვლელი აბსოლუტი კი არაა, არამედ მოძრაობისა და ცვალებადობა-ქმნადობის დაუსრულებელი წყაროა. სხვაგვარად, ბ-ის აზრით, ღმერთი ხასიათდება თავისუფალი ნებით, შემოქმედებისაკენ სწრაფვით. ამიტომ ბ-თან ღმერთის — სამყაროს ამ მისტიკური შემოქმედის — ფილოს. ფსევდონიმია „სიცოცხლის დრო" ანუ „ხანიერება".

ბ-ის ფილოსოფიის ძირითად ნაკლად მისი ბიოლოგისტური ხასიათია მიჩნეული. ბ-მა ბიოლ. არსებობის სტრუქტურა, რ-იც სინამდვილის გარკვეულ სფეროს ახასიათებს, მთელ სინამდვილეზე გაავრცელა. ბ-მა ვერ დაინახა ადამიანური არსებობის სპეციფიკა, ვერ შეძლო მისი თვისებრივი განსხვავება ცხოველურ-ბიოლ. არსებობისაგან და ბრმა, უმიმართულებო მოქმედება — ქმნადობისაკენ სწრაფვა ადამიანის ცხოვრების არსებით დახასიათებადაც მიიჩნია. ამის გამო ბ-ის ფილოსოფია, ისევე როგორც სიცოცხლის ფილოსოფია საერთოდ, აგრესიული ინდივიდუალიზმისა და იმპერიალ. პოლიტ. ავანტიურიზმის გამართლებას შეიცავს. ეს დასტურდება ბ-ის ანტიდემოკრატიული სოც. ფილოსოფიით და მისი იდეური ნათესაობით ფაშიზმის ელიტურ თეორიასთან.

*თხზ.*: Essai sur les données immédiates de la conscience, P., 1889; L'évolution créatrice, P., 1907; Matière et mémoire, P., 1906; Собр. соч., т. 1—5, СПб., 1913—14; Философская интуиция, «Новые идеи в философии», 1912, сб. 1.

*ლიტ.*: კაკაბაძე ზ., ანრი ბერგსონი, წგნ.: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; უზნაძე დ., ანრი ბერგსონი, ტფ., 1922; Lindsay A. D., The philosophy of Bergson, Wash. —[N. Y., 1968]. *ზ. კაკაბაძე.*

**ბერდანა,** ერთვაზნიანი შაშხანა, რ-ითაც XIX ს. 70—90-იან წლებში შეიარაღებული იყო რუს. არმია (კალიბრი 10,67 *მმ*, წონა 4,9 *კგ*, სროლის სიშორე – 4000 ნაბიჯი). შექმნა ამერიკელმა პოლკოვნიკმა ჰ. ბერდანმა, გააუმჯობესეს რუსმა სამხ. ინჟინრებმა ა. გორლოვმა და კ. გუნიუსმა, რის შემდეგ აშშ-ში მას „რუსული შაშხანა" დაარქვეს.

**ბერდსლი,** ბ ე რ დ ს ლ ე ი (Beardsley) ო ბ რ ი ვინსენტ (24. VIII. 1872, ბრაიტონი, — 16. III. 1898, მენტონა), ინგლისელი მხატვარი. სწავლობდა უესტმინსტერის სამხატვრო სკოლაში (1891). განიცადა ბერნ-ჯოუნზის, იაპონური გრავიურისა და XVIII ს. ფრანგული ხელოვნების გავლენა. ჟურნალებისა („ყვითელი წიგნი", 1894—95; „სავოი", 1896) და წიგნების (ტ. მელორის „არტიურის სიკვდილი", 1893—94, ო. უაილდის „სალომე", 1894) ილუსტრაციებში ბ. ავითარებდა იაპონური გრავიურის სტილით შეზავებულ გვიანდელი *პრერაფაელიტების* დეკადენტურ-სიმბოლისტურ ტენდენციებს; ბ-ს ფაქიზმა ხელოვნებამ, რ-იც სილუეტებისა და კონტურის ხაზების ვირტუოზულ თამაშს ემყარებოდა, განსაზღვრა *„მოდერნის"* გრაფიკული სტილის ბევრი დამახასიათებელი თვისება.

**ბერდი** (Byrd) რიჩარდ (25. X. 1888, უინჩესტერი, — 12. III. 1957, ბოსტონი), ამერიკელი მკვლევარი, მფრინავი, ადმირალი. იკვლევდა პოლარეთს. ხელმძღვანელობდა ოთხ დიდ ამერ. ანტარქტ. ექსპედიციას. I ექსპედიციაში (1928—30) ავიაციის, რადიოკავშირისა და მექანიზებული ტრანსპორტის გამოყენებამ ბ-ს შესაძლებლობა მისცა შეეღწია ანტარქტიდის შიგა მიუვალ რ-ნებში. 1929 ბ-მა გადაუფრინა სამხრ. პოლუსს. დედოფალ მოდის მთებში ჩაატარა მეტეოროლ., გეოგრ. და გეოლ. გამოკვლევები. II ექსპედიციამ (1933—35) ჩაატარა როსის ყინულოვანი ბარიერის სეისმოლოგიური გამოკვლევა, დაადასტურა დას. ანტარქტიდაში ქვანახშირის დიდ საბადოთა არსებობა. III ექსპედიციის (1939—41) მთავარი მიზანი იყო განემტკიცებინა ამერ. სუვერენიტეტი ანტარქტიდის ცალკეული ადგილების მიმართ (მერი ბერდის მიწა, გრეიამის მიწა და სხვ.). IV ექსპედიციამ

(1946–47), რ-ის ორგანიზებული იყო აშშ-ის სამხ.-საზღვაო უწყების მიერ, ჩაატარა დას. ანტარქტიდისა და მისი შიგა რ-ნების მნიშვნელოვანი ნაწილის აეროფოტოგადაღება. ბ-ის ექსპედიციებმა ანტარქტიკაში აღმოაჩინეს როკფელერის პლატო, გროუვნორის ქედი, ედსელ-ფორდის ქედი, ამუნდსენის მყინვარი, მერი ბერდის მიწა (1929), ჰორლიკის მთები (1934), ჰობზის ნაპირი, კოლიერის ქედი, უოლგრინის ნაპირი, კ. ფლეჩერი (1940), ამერიკან-ჰაილენდის პლატო (1947). ბ-ის სახელი ეწოდა აშშ-ის ერთ-ერთ ანტარქტ. კვლევით სადგურს.

**ბერდი** (Byrd) უილიამ [დაახლ. 1543, ლინკოლნშირი (?), — 4. VII. 1623, სტონდონ-მესი, ესექსი], ინგლისელი კომპოზიტორი. მადრიგალის ეროვნ. სკოლის ფუძემდებელი, ვერჯინელისტთა სკოლის წარმომადგენელი, ნოტების გამომცემელი. საგუნდო კათოლიკური და ანგლიკანური მუსიკის (ფსალმუნები, გრადუალები და სხვ.), აგრეთვე საერო ნაწარმოებების (მადრიგალები, მოტეტები, ფანტაზიები, ვარიაციები ვერჯინელისათვის, სიმებიანი ანსამბლები, სიმღერები) დიდი ოსტატი. ბ-ის საერო მუსიკაში თავს იჩენს აღორძინების ხანის მუსიკის ტიპური ნიშნები — სილამაზისა და ტკბობის კულტი, შუა საუკ. ასკეტიზმის უარყოფა, რიტმიკისა და პოლიფონიის მრავალფეროვნება. თავისი ესთეტ. პრინციპები კომპოზიტორმა ჩამოაყალიბა „ფსალმუნების, სონეტებისა და სევდიანი სიმღერების“ წინასიტყვაობაში (1588). ბ. გამოირჩეოდა არაჩვეულებრივი შრომისმოყვარეობით (140-მდე თხზ. გამოიცა 20 ტომად, ლონდონი, 1937–50).

**ბერდიაევი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე (6. III. 1874, კიევი,—24. III. 1948, კლამარი, საფრანგეთი), რუსი ფილოსოფოსი, თავდაპირველად ლეგალური მარქსიზმის მიმდევარი იყო, შემდგომ — მისტიკოსი, რელიგ. ეგზისტენციალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი, ანტიმარქსისტი. 1922-იდან ემიგრაციაში იყო, ცხოვრობდა ჯერ გერმანიაში, შემდეგ საფრანგეთში, პარიზში დაარსა ჟურნ. „პუტ“ (1925–40). ბ. ოქტ. რევ. მოწინააღმდეგე და ანტიკომუნიზმის იდეოლოგი იყო. გავლენა მოახდინა ფრანგ. ეგზისტენციალიზმისა და პერსონალიზმის განვითარებაზე.

ბ-ის აზრით, ფილოსოფიამ უნდა გაიაზროს ადამიანი, მისი არსებობა, ამიტომ ფილოსოფია შეიძლება არსებობდეს მხოლოდ როგორც ეგზისტენციალისტური ანთროპოლოგია, მისი ამოცანაა არა ყოველგვარი ყოფიერების, არამედ ადამიანის ყოფიერების გამოკვლევა, ცხოვრების საზრისის მიება. ეს კი მიიღწევა ადამიანის, როგორც სუბიექტის, პიროვნების განხილვით. სუბიექტის „მე-ს“ ძირითადი ფენომენია თავისუფლება. სოც. სამყაროში ადამიანი მოწყვეტილია საკუთარ „მე-ს“ და ამდენად გაუცხოებულია. სიტყვიერად ბ. გაუცხოების წინააღმდეგია, მაგრამ ფაქტობრივად, თვითონ ქადაგებს მის აუცილებლობას, რადგან ადამიანისათვის გაუცხოება გარეგანით განსაზღვრულობაა, ხოლო ღმერთი ყველაზე მეტადაა გარეგანი ძალა; ღმერთი, როგორც ადამიანის მიღმა მყოფი, არ შეიძლება მისი თავისუფლების წყარო იყოს. ადამიანის ყოფიერება სოციალურში უნდა განხორციელდეს, სოციალურში უნდა იყოს ის თავისუფალი, რადგან სოციალური ადამიანის შექმნილია და ადამიანსავე შეუძლია მისი გარდაქმნა.

ბ. ცივილიზაციის, ტექ. პროგრესის ერთ-ერთი პირველი კრიტიკოსია. ტექ. რევოლუციის თითქოსდა დამღუპველი შედეგებისაგან ადამიანის ხსნას მის შემოქმედებაში ხედავს. სოციალური რევოლუციის იდეას ბ. ე. წ. „პერსონალისტური რევოლუციის“ იდეას უპირისპირებს. კლასთა ბრძოლას იგი ქრისტ. სოციალიზმის პოზიციებიდან აფასებს. როგორც ანტიკომუნისტი, ბ. აყალბებს მარქსიზმისა და პროლეტ. რევოლუციის შინაარსს.

*თხზ.*: О назначении человека, Париж, 1931; Опыт эсхатологической метафизики, Париж, 1947; Смысл творчества, Париж, 1916; Философия свободы, Париж, 1911; Я и мир объектов, Париж, 1934.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., „ვეხის“ შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 16; მისივე, [წერილი] გ. ვ. პლეხანოვს. 1901 წ. 30 ივლისი, იქვე, ტ. 34; კოდუა ე., ისტორიის ფილოსოფია, თბ., 1966; მისივე, ნიკოლაი ბერდიაევი, წგნ.: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; Балакина И. Ф., Религиозно-экзистенциалистские искания в России начала XX в., კრ.: Современный экзистенциализм, М., 1966.

*ე. კოდუა.*

**ბერდიანსკი** (1939-იდან 1958-მდე ოსიპენკო), ქალაქი უკრ. სსრ ზაპოროჟიეს ოლქში, ნავსადგური აზოვის ზღვის სანაპიროზე, რკინიგზის სადგური. 113 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—52 ათ., 1959 წ.—65 ათ., 1970 წ.—100 ათ.). არის სას.-სამ. მანქანათმშ., კაბელის, საგზაო მანქანების, მინაბოჭკოს, ნავთობგადასამუშ. და სხვ. ქ-ნები. ფეხსაცმლის, სამკერვალო და კვების მრეწვ.; პედ. ინ-ტი, ტექნიკუმები: მანქანათმშ., მევენახეობა-მეღვინეობის. სამედ. სასწავლებელი. სამხატვრო და მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ-იდან 5 კმ-ზეა ტალახით სამკურნ. ზღვისპირა კურორტი. ზაფხული მშრალი, თბილი (ივლ. საშ. ტემპ-რა 24,0°C), ზამთარი — რბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა — 4°C), ნალექები 380 მმ წელიწადში. სამკურნ. საშუალებები: სამი ტბის — კრასნოეს, მალოეს და ველიკოეს (დიდი ლიმანი) შლამის ტალახი და რაპა. ყურძნით მკურნალობა. სამედ. ჩვენება: საყრდენ-სამოძრაო ორგანოების, ნერვული სისტემის, გინეკოლოგიური და საჭმლის გზების არატუბერკულოზური დაავადებანი. საბავშვო და მოზრდილთა სანატორიუმები, წყალსამკურნალო, დასასვენებელი სახლები. ბ. დაარსდა 1827.

**ბერდიანსკის ცელა**, ქვიშიანი ცელა აზოვის ზღვის ჩრდ. ნაპირთან, ქ. ბერდიანსკის მახლობლად. სიგრძე დაახლ. 20 კმ. ბოლოვდება მეჩეჩით, რ-იც ზღვაში შორს ვრცელდება. ბ. ც-ის დას. ნაპირი დანაწევრებულია პატარა უბეებით.

**ბერდიკის ციხე**, ისტ. ციხესიმაგრე ქვემო ქართლში (თანამედროვე ბოლნისის რ-ნში), მდ. ბოლნისისწყლის (ფოლადაურის) მარჯვ. მხარეს, ახლანდ. სოფ. ფოლადაურის მახლობლად, მაღალ კლდოვან მთაზე. სახელი ეწოდა ისტ. სოფლის ბერდიკის მიხედვით შემორჩენილია გალავანი და ორი კოშკი, რ-თაგან ერთი ოთხსართულიანია. ციხე შუაფეოდ. ხანაშია აგებული. იგი კონტროლს უწევდა ფოლადაურის ხეობით მიმავალ უმოკლეს გზას, რ-იც „მგლისკარის“ უღელტეხილით ლორეში გადადიოდა.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი დ., ბოლნისის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1964, [ტ.] 2.



ბერდიკის ციხე.

**ბერდიჩევი**, ქალაქი უკრ. სსრ ჟიტომირის ოლქში, მდ. გნილოპიატზე (დნეპრის აუზი), ჟიტომირიდან 43 კმ. სარკინიგზო კვანძი (ხაზები ჟიტომირის, შეპეტოვკის, კაზატინის მიმართულებით). 77 ათ. მცხ. (1974). მანქანათმშ. (ქიმ. და ჩარხმშ.), კვების (შაქრის, ალაოს და სხვ. ქ-ნები), მსუბუქი (ფეხსაცმლის კომბინატი, სამკერვალო ფ-კები) მრეწველობა. პედ. ინ-ტი, მანქანათმშ. ტექნიკუმი, პედ., სამედ. სასწავლებლები. კარმელიტების მონასტერი (აგებულია 1627), რ-ის ეკლესიაში 1850 ჯვარი დაიწერეს დიდმა ფრანგმა მწერალმა ონორე დე ბალზაკმა და ეველინ ჰანსკამ. ბ. პირველად მოხსენიებულია 1545.

**ბერდსკი**, ქალაქი (1944-იდან) რსფსრ ნოვოსიბირსკის ოლქში, მდ. ბერდზე. რკინიგზის სადგ. ნოვოსიბირსკიდან 38 კმ. 60 ათ. მცხ. (1974). რადიოქარხანა, კვების მრეწვ. სამედ. სასწავლებელი. ბ-ის მახლობლად დასასვენებელი სახლებია. ქალაქი დაარსდა XVIII ს. დასაწყისში.

**ბერდუჯი**, მდ. ძეგამჩაის (ახლანდ. აზერბ. სსრ-ში) ძვ. ქართული სახელწოდება. ეს მდინარე იყო ქართლის, შემდეგ გაერთიანებული საქართველოს სამხრ.-აღმ. საზღვარი ალბანეთ-არანთან.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

**ბერე არდანპონი**, კომშა მსხალი, ბელგიური წარმოშობის საზამთრო მსხლის ჯიში. ნაყოფი ზარისებრია, ფორმით კომშსაც წააგავს. საშუალოდ 180—200 გ იწონის, თხელკანიანია, სიმწიფეში მოყვითალო-ჩალისფერი, მუქწინწკლებიანი. რბილობი თეთრია, ნაზი, ჭარბწვნიანი. მოტკბო-მომჟავო. კრეფენ ოქტომბრის ბოლოს. სამომხმარებლო სიმწიფეს დეკ.-იანვარში აღწევს. ტრანსპორტაბელური სუფრის ჯიშია. ხე დიდია, მოსავალს გვიან იძლევა, დიდხანს მღებს, უხვად მსხმოიარეა (160 — 200 კგ ხიდან). ბ. ა. გავრცელებულია უკრაინასა და რსფსრ-ის სამხრ. ნაწილში. საქართველოში დარაიონებულია კახეთის, ქართლისა და მესხეთის ზონებში.

**ბერების სერი**, VI—VIII სს. გამოქვაბულთა კომპლექსი, ბერთა თავშესაფარი ივრის ნაპირას, საგარეჯოს რ-ნში, 12 კმ-ზე სიღნაღის რ-ნის სოფ. მაღაროს სამხრ.-დას-ით. ბ. ს-ის სავანეში არის გუმბათიანი, ბაზილიკური და დარბაზული ეკლესიები. ბერთა განცალკევებული ქვაბები განლაგებულია ერთ- და მრავალსართულიან კომპლექსებად. ქვაბებს აქვს შეისრული თაღები, შემკულია ჯვრის გამოსახულებებითა და ჩუქურთმით. შემორჩენილია ქართული წარწერები, მ. შ., ფრესკული მხატვრობის ფრაგმენტებზე.

*გ. გაფრინდაშვილი.*

**ბერე ბოსკი**, ალექსანდრეული, ფრანგული წარმოშობის საშემოდგომო მსხლის ჯიში. ნაყოფი მოგრძომსხლისებრია, იწონის 150—200 გ, თხელკანიანია, სრულ სიმწიფეში მოყვითალო-ქარვისფერია. რბილობი თეთრია, ნაზი, სურნელოვანი, წვნიანი, სასიამოვნო სიტკბო აქვს. კრეფენ სექტ. ბოლოს, სამომხმარებლო სიმწიფეს აღწევს ნოემბ.-დეკემბერში. საკონსერვო წარმოებისა და სუფრის მაღალხარისხოვანი ჯიშია. ხე საშ. სიმაღლისაა, მოსავალს იძლევა მეხუთე-მეექვსე წელს. უხვად მსხმოიარეა (180—200 კგ ხიდან). ბ. ბ. გავრცელებულია მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. სსრკ-ში გვხვდება უკრაინასა და რსფსრ სამხრ. რ-ნებში; საქართველოში დარაიონებულია მეხილეობის ყველა ზონაში.

**ბერეგოვო**, ქალაქი (1946-იდან) უკრ. სსრ ამიერკარპატის ოლქში, ბერეგოვოს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, უჟგოროდიდან 71 კმ. 27 ათ. მცხ. (1974). ავეჯის კომბინატი, სარემონტო, ღვინის, საკონსერვო, ტყავის ქ-ნები, სამკერვალო ფ-კა, საშენ მასალათა წარმოება. სამედ. სასწავლებელი. ბ-ს რ-ნში განვითარებულია მებაღეობა-მევენახეობა.

**ბერეგოვოი** გიორგი ტიმოთეს ძე (დ. 15. IV. 1921, სოფ. ფიოდოროვკა, ახ-





ბერების სერი. ზემოთ ერთ-ერთი უდაბნოს კომპლექსის საერთო ხედი. ქვემოთ — ფრაგმენტი. VI—VIII სს.

ლანდ. კარლოვკის რ-ნი, პოლტავის ოლქი), სსრკ კოსმონავტი მფრინავი, ავიაციის გენ.-მ. (1968), საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (1944 წ. 26 ოქტ., 1968 წ. 1 ნოემბ.), სსრკ დამს. მფრინავი-გამომცდელი (1961). სკპ წევრი 1943-იდან. ლუგანსკის სამხ. მფრინავთა სკოლის დამთავრების შემდეგ (1941) მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1956 დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკად. (ამჟამად ი. გაგარინის სახ.). 1948—64 მუშაობდა მფრინავ-გამომცდელად. 1964-იდან კოსმონავტების რაზმშია. 1968 წ. 26—30 ოქტ. კოსმ. ხომალდ „სოიუზ-3-ით" ბ-მ 64-ჯერ შემოუარა დედამიწას, დაახლ. 95 *სთ* იფრინა და ორიენტაციის სხვადასხვა მეთოდების გამოყენებით ორბიტაზე ჩაატარა ხომალდის მრავალი მანევრი, ორჯერ მიუახლოვდა კოსმ. ხომალდ „სოიუზ-2-ს". სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 წითელი დროშის, ალექსანდრე ნეველის, ბოგდან ხმელნიცკის მესამე ხარისხის, სამამულო ომის პირველი ხარისხის, 2 წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.


გ. ბერეგოვოი.

**ბერეზანი,** კუნძული შავი ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილში, დნეპრის ლიმანის შესასვლელთან, ოჩაკოვიდან დას-ით 12,8 *კმ*. სიგრძე ჩრდილოეთიდან სამხრეთისაკენ დაახლ. 850 *მ*, სიგანე ჩრდილოეთში 850 *მ*, სამხრეთში 200 *მ*. ანტიკურ ხანაში ეწოდებოდა ბორისთენესი. კუნძულის ჩრდ.-აღმ. ნაწილში აღმოჩნდა სსრ კავშირის ტერიტორიაზე უძველესი ბერძნ. ნამოსახლარი, რ-ის გათხრები პერიოდულად ტარდება XIX ს. 80-იან წლებიდან. არქეოლ. მონაპოვრის დიდი ნაწილი (შენობათა ნაშთები, ძვ. ბერძნ. მხატვრული კერამიკა და სხვ.) ძვ. წ. VII—VI სს. განეკუთვნება. ძვ. წ. VII ს. ბოლოს აქ ბერძნ. კოლონია დაარსებულა. ძვ. წ. V ს-ში ბ-ს დასახლებამ დაკარგა ბერძნ. ფორპოსტის მნიშვნელობა და პირველობა *ოლბიას* დაუთმო. ბ-ის არქეოლ. აღმოჩენათა მნიშვნელოვანი ნაწილი რომაული ხანისაა (I—III სს.). X—XII სს-ში ბ-ზე არსებობდა სლავების დასახლება, აღმოჩენილია მინის სამაჯურები, ხისა და რკინის ნაწარმი.

1906 წ. 6 მარტს ბ-ში დახვრიტეს სევასტოპოლის აჯანყების (1905) აქტიური მონაწილენი — ლეიტენანტი პ. შმიდტი, მეზღვაურები ა. გლადკოვი, ნ. ანტონენკო და ს. ჩასტნიკი.

*ლიტ.*: Лапин В. В., Греческая колонизация Северного Причерноморья, К., 1966.

**ბერეზინა,** მდინარე ბელორ. სსრ-ში, დნეპრის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 613 *კმ*, აუზის ფართ. 24,5 ათ. *კმ²*. სათავე აქვს მინსკის მაღლობის ჩრდ-ით. მიედინება ცენტრ. ბერეზინის ვაკეზე. ზემო დინებაში ნაპირები დაბალი და ჭაობიანია, ქ. ბორისოვის ქვემოთ მარჯვ. ნაპირი ამაღლებულია. მთავარი შენაკადებია: მარცხ.— ბობრი, კლევა, ოლსა, ოლა; მარჯვ. — გაინა, სვისლოჩი. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 145 *მ³/წმ*. სანაოსნოა შესართავიდან 505 *კმ* (შენაკად სერგუჩამდე), მდ. სერგუჩთან ერთად შედის ბერეზინის წყალსავალ სისტემაში, რ-იც დნეპრისა და დას. დვინის აუზებს აკავშირებს. ჩამოუდის ქ-ებს ბორისოვსა და ბობრუისკს.

ბ. მნიშვნელოვანი სტრატეგიული ზღუდე იყო რუს. დას. საზღვარზე; იგი დიდ როლს თამაშობდა XVIII—XX სს-ში შვეციის, საფრ. და გერმ. წინააღმდეგ რუსეთის ომებში. ცნობილია ნაპოლეონ I-ის უკუქცეული არმიის გადასვლა ბ-ზე *სამამულო ომში 1812* წ. 14—17 (26—29) ნოემბ. ქ. ბორისოვის მახლობლად. კრასნიასთან ბრძოლის შემდეგ ნაპოლეონის არმიის გადარჩენილმა ნაწილმა (75—80 ათასამდე კაცი) ოსტატური მანევრით აიცილა ტყვედ ჩავარდნის საფრთხე. რუსეთის გენერლების პ. ვიტგენშტეინისა და პ. ჩიჩაგოვის უხეში შეცდომების გამო ვერ მოხერხდა ნაპოლეონის არმიის სრული განადგურება. სისხლისმღვრელ ბრძოლაში ფრანგებმა დახოცილთა, დამხრჩვალთა და ტყვეთა სახით დაკარგეს 50 ათასამდე კაცი, არტილ. და აღალის უდიდესი ნაწილი. „დიდი არმია" ფაქტობრივად მოისპო.

1920 ზაფხულში პოლონეთთან ომში საბჭ. ჯარმა აქ ორჯერ განახორციელა შეტევითი ოპერაცია. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს ბ-ის რ-ნში გაფთრებული ბრძოლები მიმდინარეობდა (საზღვრისპირა ბრძოლები 1941 და ბელორუსიის ოპერაცია 1944).

**ბერეზინი** ილია ნიკოლოზის ძე [19 (31). VII. 1818, პერმი, — 22. III (3. IV). 1896, პეტერბურგი], რუსი აღმოსავლეთმცოდნე. 1837 დაამთავრა ყაზანის უნ-ტი. 1846—55 იყო ყაზანის, 1855-იდან პეტერბ. უნ-ტის პროფესორი. ძირითადი შრომები მიუძღვნა ახლო და შუა აღმ. ისტორიას, არქეოლოგიას და ფილოლოგიას. 1842—45 იმოგზაურა დაღესტანში, ამიერკავკასიაში, ოსმალეთსა და ირანში. 1850—52 დაწერა წიგნი „მოგზაურობა აღმოსავლეთში" (ტ. 1—2). 1858—88 გამოსცა *რაშიდ ალ-დინის* „მატიანეთა კრებული" რუს. თარგმანითა და შენიშვნებითურთ, 1849—54 „აღმოსავლეთის ისტორიკოსთა ბიბლიოთეკა", 1873—79 „რუსული ენციკლოპედიური ლექსიკონი" (ტ. 1—16) და 1857—90 „თურქული ქრესტომათია" (ტ. 1—3). ბ-მა შეადგინა რუსეთში პირველი „სპარსული ენის გრამატიკა" (1853).

*თხზ.* (გარდა სტატიაში მოხსენიებულისა): Внутреннее устройство Золотой Орды (по ханским ярлыкам), СПб., 1850; Recherches sur les dialectes musulmans, pt. 1—2, Casan, 1848—53.

**ბერეზნიაკი,** *დიაკოვოს კულტურის* III—V სს. ნასოფლარი სოფ. ბერეზნიაკისთან (რიბინსკის რ-ნი, იაროსლავის ოლქი), მდ. ვოლგასა და მის შენაკად სონოხტას შორის მოქცეულ მაღალ კონცხზე, შემოზღუდული იყო მიწაყრილითა და ხის ღობით. 1934—35 გათხარა პ. ტრეტიაკოვმა. ბ. წარმოადგენდა პატრიარქალური თემის სამოსახლოს, რ-იც შედგებოდა ცალკეულ ოჯახთა საცხოვრებლების, დიდი სათემო სახლის, სამჭედლოს, საზოგადოებრივი ბეღლის, საქონლის ბაკის, ქალების სამუშაო შენობისა და სამარხი ნაგებობებისაგან. მოსახლეობის ძირითადი საქმიანობა იყო მესაქონლეობა და მიწათმოქმედება. აღმოჩენილი ნივთები მეტყველებენ დნეპრისპირეთისა და სამხრ.-აღმ. ბალტიისპირეთის ტომებთან არსებულ კავშირზე.

*ლიტ.*: Третьяков П. Н., К истории племён Верхнего Поволжья в 1-м тыс. н. э., М.—Л., 1941.

**ბერეზნიკი,** ქალაქი (1932-იდან) რსფსრ პერმის ოლქში. ნავსადგური მდ. კამის მარცხ. ნაპირზე. რკინიგზის სადგ. ჩუსოვსკაია — სოლიკამსკის ხაზზე. 161 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 51 ათ., 1959 წ. — 106 ათ., 1970 წ. — 146 ათ.). მდებარეობს ქვამარილის, კალიუმის, მაგნიუმის მარილების მდიდარი საბადოების მახლობლად. ბ. სსრ კავშირის ქიმ. მრეწვ. დიდი ცენტრია. მთავარი საწარმოებია აზოტ-ტუკის ქ-ნა (ამუშავდა 1932), ქიმ., კალიუმის, ტიტანიუმ-მაგნიუმის კომბინატები, სოდის ქ-ნა, საშენ მასალათა, კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. პერმის პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, ქიმ.-მექან. და სამშენებლო ტექნიკუმები, სამედ. და მუს. სასწავლებლები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბერეთისა,** ჭიათურის საქალაქო საბჭოს სოფლების *ზედა ბერეთისისა* და *ქვედა ბერეთისის* ძვ. სახელწოდება.

**ბერეკაშვილები,** ქართველი მშენებელი ოსტატები, ქუთაისის მახლობლად მდებარე სოფ. კურსებიდან. ცნობილნი არიან: ლევან, მოსე, ისიდორე, კალისტრატე და იოსებ ბ.; მათ XIX ს. 60-იანი წლებიდან რამდენიმე ეკლესია ააგეს დასავლეთ საქართველოში: 1867, იმერეთის ეპისკოპოსის *გაბრიელის* დავალებით, სოფ. ბახვში (ახლანდ. მახარაძის რ-ნი; ლევან და მოსე ბ.), 1873 სოფ. გოდოგანში (ისიდორე ბ.), 1883 სოფ. ნაგარევში(იოსებ ბ.; ორივე თერჯოლის რ-ნი), 1905 სოფ. კოკაში (ახლანდ. ტყიბულის საქალაქო საბჭო; იოსებ და კალისტრატე ბ.). ბ-ის აშენებული ეკლესიები ყურადღებას იპყრობს ტექნიკური შესრულების მაღალი დონით. კედლები მოპირკეთებულია თლილი ქვით. ბ. ცდილობდნენ გაეგრძელებინათ ეროვნ. ტრადიციები და იყენებდნენ ძვ. ქართ. საეკლ. ხუროთმოძღვრების ცალკეულ დეტალებს (დეკორაციულ თაღებსა და ლილვებს, ბურთულებიან სამკაულებს და სხვ.). ამ მხრივ ბ-ის ნაგები ეკლესიები თვალსაჩინოდ განსხვავდება იმ ეკლესიებისაგან, რ-თაც XIX ს. მანძილზე საქართველოში მომუშავე ბერძენი ოსტატები აშენებდნენ. *ვ. ბერიძე.*

**ბერეკაშვილი** აკაკი ვასილის ძე [17 (30). IV. 1891, სოფ. კურსები, ქუთაისის მაზრა, — 26. III. 1962, თბილისი], დიდი ოქტომბრის სოციალ. რევოლუციისა და სამოქალაქო ომის აქტ. მონაწილე. კომპარტიის წევრი 1917-იდან. სწავლობდა ჯერ ქუთ. რეალურ სასწავლებელში, შემდეგ პეტერბ. უნ-ტის ფიზიკა-მათ. ფაკ-ტზე. სტუდენტობის წლებში მონაწილეობდა არალეგალურ მუშაობაში, ავრცელებდა გაზეთ „პრავდას" და სხვა პარტ. ლიტ-რას. 1919 იყო პეტროგრ. მეორე საარტ. კურსების კომისარი, 1920 საარტ. აკად. სამხ. კომისარი, ხოლო 1921-იდან სამხ. სკოლის კომისარი. 1921—24 მუშაობდა საქ. სსრ სამხ. კომისრის მოადგილედ, 1924—29 სწავლობდა ლენინგრ. საარტ. აკადემიის მეტალ. განყ-ბის მექანიკურ ფაკ-ტზე, რ-ის დამთავრების შემდეგ მუშაობდა ინჟინრად ქ-ნა „კრასნი პუტილოვეცში", 1930—36 — შავი ლითონების საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორის მოადგილედ ლენინგრადში. 1944-იდან სსრკ სახელმწ. საგეგმო კომისიის რწმუნებულის მოადგილედ საქ. სსრ-ში. 1949 საქ. სსრ მინისტრთა საბჭოში ენერგეტ. და კაპიტ. მშენებლობის განყ-ბის უფროსად. 1951-იდან საკავშ. მნიშვნელობის პენსიონერი. საბრძოლო მასალების დამზადების ტექნოლოგიაში სიახლის დანერგვისათვის მიენიჭა სახელმწ. პრემია (1943). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით. *კ. ივანიძე.*

**ბერენდეები,** თურქ. წარმოშობის მომთაბარე ტომი. იხსენიება XI—XII სს. რუსულ მატიანეებში. ვარაუდობენ, რომ ბ. *ოღუზების* ტომობრივ გაერთიანებას გამოეყვნენ. XI ს-ში მონათესავე ყივჩაყებთან და თორქებთან ერთად სამხრ. რუს. ველებზე დამკვიდრდნენ და მალე რუს. ვასალები გახდნენ. კიევის მთავრები ბ-ის ცხენოსან ლაშქარს ყივჩაყებთან საბრძოლველად და ფეოდ. შინაომებში იყენებდნენ. XII ს-ში ბ-ში ჩაისახა ფეოდ. ურთიერთობანი, წარმოიშვა ქალაქები. რუსეთში მონღოლთა შემოსევის შემდეგ (XIII ს.) ბ-ის ერთი ნაწილი უნგრეთსა და ბულგარეთში გადასახლდა, სხვანი ოქროს ურდოს მოსახლეობაში გაითქვიფნენ.

*ლიტ.*: Кудряшов К. В., Половецкая степь, М., 1948, с. 134—136.

**ბერენიკეს თმები** (ლათ. Coma Berenices) ასტრონომიაში, ჩრდილოეთის ცის მცირე ზომის, კაშკაშა ვარსკვლავებს მოკლებული თანავარსკვლავედი. მოთავსებულია მენახირის, ქალწულის, ლომისა და მწევრების თანავარსკვლავედებს შორის; ბ. თ-ის მიმართულებითაა მრავალი გარეგალაქტიკური ნისლეული, აგრეთვე ცაზე ჩვენი გალაქტიკის ჩრდ. პოლუსი. ჩვენი განედებიდან დაკვირვებისათვის ყველაზე მოსახერხებელი დროა გაზაფხული.

**ბერენსი** ევგენი ანდრიას ძე [30. X (11. XI). 1876, თბილისი, — 7. IV. 1928, მოსკოვი], საბჭ. სამხ.-საზღვაო მოღვაწე. 1895 დაამთავრა საზღვაო კორპუსი. მონაწილეობდა რუს.-იაპ. ომში. 1910—14 იყო სამხ.-საზღვაო ატაშე გერმანიაში, 1915—17 იტალიაში. 1917 ივნისიდან პირველი რანგის კაპიტნის ჩინით — რუს. საზღვაო გენშტაბის საზღვარგარეთის განყ-ბის უფროსი. ოქტ. რევ. შემდეგ მიემხრო საბჭ. ხელისუფლებას. 1917 ნოემბრიდან იყო საზღვაო გენშტაბის უფროსი, 1919 აპრილიდან რესპ. საზღვაო ძალების სარდალი. 1920—24 ასრულებდა რევ. სამხ. საბჭოს განსაკუთრებულ დავალებებს, მონაწილეობდა ფინეთთან საზღვაო მოლაპარაკებაში, ლოზანის და გენუის კონფერენციებში. 1924-იდან — სამხ.-საზღვაო ატაშე დიდ ბრიტანეთში, 1925-იდან საფრანგეთში. 1927 იყო ჟენევაში შეიარაღების შემცირების კომისიის ექსპერტი.

**ბერენსი** (Behrens) პეტერ (14. IV. 1868, ჰამბურგი, — 27. II. 1940, ბერლინი), გერმანელი არქიტექტორი, მხატვარ-კონსტრუქტორი. სწავლობდა კარლსრუესა და დიუსელდორფში (1886—89), მუშაობდა მიუნხენსა (1891—99) და დარმშტადტში (1900—03) ფერმწერად, გრაფიკოსად და დეკორ. ხელოვნ. ოსტატად. დიუსელდორფში ხელმძღვანელობდა სამხატვრო-სამრეწველო სკოლას (1903—07). მისი ადრინდელი (1900-იდან) არქიტექტურული ნამუშევრები *იუგენდსტილის* ხასიათისაა (კრემატორიუმი ჰაგენის მახლობლად, 1907). აქტიურად მოღვაწეობდა მიუნხენის *სეცესიონში,* დარმშტადტის მხატვართა კოლონიასა და *გერმანულ ვერკბუნდში.* 1909-იდან აგო მთელი რიგი სამრეწვ. ნაგებობანი, რ-ებშიც კონსტრუქციის სიახლე და მოცულობათა გადაწყვეტის სისადავე შეხამებულია გერმ. არქიტექტურისათვის ტრადიციულ სიმკაცრესა და მძიმე მასებთან (ქარხნები ბერლინში, 1909—12; ობერჰაუზენში, 1921—25; ჰეხსტში, 1925—26). ბ-ის უკანასკნელი ნამუშევრები თავისი ხასიათით *ფუნქციონალიზმს* მიეკუთვნება (თამბაქოს ფ-კა ლინცში, 1932—36). ბ. ევროპის ახ. არქიტექტურის ერთ-ერთი ფუძემდებელია. მის სახელოსნოში მუშაობდნენ *ლე კორბუზიე, ვ. გროპიუსი, ლ. მის ვან დერ როე*).

**ბერეჟიანი** დარია ივანეს ასული [დ. 19. III (1. IV). 1897, დაბა ოზურგეთი, ახლანდ. ქ. მახარაძე], ქართველი საბჭ. ქირურგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1935), პროფესორი (1941), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1960). 1923 დაამთავრა თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტი. 1939—40 სსრ კავშირ-ფინეთის ომის დროს მუშაობდა სამხ.-საველე ჰოსპიტალში ქირურგად. 1941—43 თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის საფაკულტეტო ქირურგიის კათედრის პროფესორი იყო, 1943—74 ამავე კათედრის გამგე, 1974-იდან მეცნიერ-კონსულტანტი. შეისწავლა ვეგეტატიური ნერვული სისტემის როლი ჭიანაწლავის ანთების განვითარებაში. დაამუშავა თერმული დამწვრობის მკურნალობის ახალი მეთოდი ასკანის თიხისაგან დამზადებული პრეპარატით. გავა-კუდუსუნის ფისტულის ოპერაციული მკურნალობისათვის შემოიღო ორიგინ. განაკვეთი, დაამუშავა დაჭრილთა საომარ პირობებში მკურნალობის ორგანიზაციის საკითხები. მუშაობს მუცლის ღრუს ორგანოების ქირურგ. პათოლოგიის თავისებურებების (ხანდაზმულებსა და მოხუცებში), ჩიყვისა და თირეოტოქსიკოზის მკურნალობის პრობლემებზე. საქ. სსრ IV — V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ჭიანაწლავის მწვავე ანთება (აპენდიციტი), თბ., 1961 (თანაავტ. ა. კუტუბიძე); ჭიაწლა ნაწლავის ინერვაცია და ცვლილებები ანთებადი პროცესების დროს, ტფ., 1933.

**ბერესტიე,** ძველი სლავური დასახლება. იხ. *ბრესტი.*

**ბერვა** მეტალურგიაში, ლითონსადნობ ღუმელებში აირების (ატმ. ჰაერის, ჰაერ-ჟანგბადის ნარევისა და სხვ.) მიწოდება ლითონთა დნობის ქიმ.-ფიზ. პროცესების უზრუნველყოფის ან ინტენსიფიკაციისათვის. ჰაერს კუმშავენ და ჰაერსაბერებითა და კომპრესორებით აწვდიან ღუმელს. განასხვავებენ ცივსა და ცხელ ბ-ს. ცივი ბ-ისას ღუმელს ცივ ჰაერს აწვდიან, ცხელი ბერვის დროს კი —წინასწარ 1100 — 1200°C-მდე გაცხელებულს. დნობის რეჟიმზე უარყოფითად მოქმედებს ჰაერის ტენიანობის მერყეობა. ამის გამო XX ს. 40-იან წლებში. დაიწყეს მუდმივი ტენიანობის შემცველი ჰაერის ბ.; 60-იანი წწ. დასასრულს დნობის პროცესის ინტენსიფიკაციის მიზნით გავრცელდა ჟანგბადით გამდიდრებული ჰაერის ბ.; ყველაზე მეტი ჰაერი ბრძმედული წარმოების დროს იხარჯება (ბრძმედში შებერილი ჰაერის რაოდენობა ბრძმედის 1 *მ*$^3$ სასარგებლო მოცულობაზე საშუალოდ შეადგენს 2 *მ*$^3$/*წთ*). თანამედროვე ბრძმედს აწვდიან 6000 — 7000 *მ*$^3$/*წთ* ჰაერს, რ-ის წნევაა 0,3—0,5 *მგნ/მ*$^2$.

**ბერვალდი** (Berwald) ფრანც ადოლფ (23. VII. 1796, სტოკჰოლმი, — 3. IV. 1868, იქვე), შვედი კომპოზიტორი, მევიოლინე და დირიჟორი, პირველი შვედი სიმფონისტი. 1811—28 სამეფო კარის ორკესტრის კაპელმაისტერი სტოკჰოლმში, 1849-იდან უნ-ტის მუს. ხელმძღვანელი, 1864-იდან მუს. სამეფო აკადემიის წევრი (სტოკჰოლმი), 1867-იდან სტოკჰოლმის კონსერვატორიის კომპოზიციის პროფესორი. როგორც მევიოლინე, გასტროლებს მართავდა ევროპის მრავალ ქვეყანაში (1819 — რუსეთში). ბ-ის ნაწარმოებებია: ოპერა „ესტრელა დე სორია" (დაიდგა 1862), კანტატები, სიმფონიები, კონცერტები და კამერულ-ინსტრუმ. თხზულებები.

**ბერვი** ვასილი ვასილის ძე, რუსი ეკონომისტი, ლიტ. ფსევდონიმი — *ფლეროვსკი ნ.*

**ბერზინი** (პარტ. ფსევდ.: ზიემელისი, პაველ ვასილიევიჩი, პავლოვსკი, ვინტერი და სხვ.) იან ანტონის ძე [29. IX (11. X). 1881, — 29. VIII. 1938], საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე, პუბლიცისტი, ლატვიის რევ. მოძრაობის ერთ-ერთი უძველესი მონაწილე. კომპარტიის წევრი 1902-იდან. 1905 ხელმძღვანელობდა გაფიცვას ქ. ვალკაში. 1906—07 რსდმპ-ის პეტერბ. კომიტეტის წევრი და მდივანი. რსდმპ V (ლონდონის) ყრილობის დელეგატი (1907). 1908-იდან იყო ემიგრაციაში. შედიოდა რსდმპ ცკ-ის საზღვარგარეთის ბიუროში. 1915 მონაწილეობდა ციმერვალდის კონფერენციაში. 1917 ლატვიის ს.-დ. პარტიის ცკ-ის წევრი. რსდმპ(ბ) VI ყრილობაზე აირჩიეს პარტიის ცკ-ის წევრად, VII ყრილობაზე — რკპ(ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად, საბჭოების II ყრილობაზე — სრულიად რუსეთის ცაკ-ის წევრად. 1918 იყო საბჭოთა რუსეთის სრულუფლებიანი წარმომადგენელი შვეიცარიაში, 1919 — საბჭ. ლატვ. განათლების კომისარი, 1919—20 — კომინტერნის აღმასკომის მდივანი; 1921 — სრულუფლებიანი წარმომადგენელი ფინეთში, 1921—25 სრულუფლებიანი დიპლ. წარმომადგენლის მოადგილე ინგლისში. 1925 — სსრკ-ის სრულუფლებიანი წარმომადგენელი ავსტრიაში; 1925 — სსრკ-ის საგარეო საქმეთა სახ. კომისარიატის რწმუნებული უკრ. სსრ სახკომსაბჭოსთან, უკრ. კპ(ბ) ცკ-ის წევრი, 1932-იდან — სსრკ-ისა და რსფსრ-ის ცენტრ. საარქივო სამმართველოს მმართველი.

**ბერზინი** (ნამდვ. სახელი და გვარი პეტერის კიუზისი; პარტ. ფსევდ. პაპუსი) იან კარლის ძე, იგივე პავლე ივანეს ძე [13 (25). XI. 1889, — 29. VII. 1938], საბჭ. სამხ. მოღვაწე, არმიის II რანგის კომისარი (1937). კომპარტიის წევრი 1905-იდან. ეროვნებით ლატვიელი. რევ. მოძრაობაში ჩაება 1904-იდან. რამდენჯერმე იყო დაპატიმრებული. აქტიურად მონაწილეობდა 1917 თებ. რევოლუციაში და ოქტ. შეიარაღებულ აჯანყებაში. 1919-იდან მსახურობდა წითელ არმიაში, 1921 აპრილიდან — წითელი არმიის დაზვერვის სამმართველოში, 1924 — 35 და 1937 ივლ.-ნოემბ. — ამ სამმართველოს უფროსი, 1936—37 — მთავარი სამხ. მრჩეველი ესპანეთში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 2 სხვა ორდენით.

**ბერთა,** ქართული კულტურის კერა ძვ. კლარჯეთში (ახლანდ. თურქეთის ტერიტ.), მონასტერი დაარსდა VIII — IX სს-ში, გრიგოლ ხანძთელის მოღვაწეობის დროს. აქ შემორჩენილი მონუმენტური ნაგებობის ნაშთი სავარაუდოს ხდის, რომ ბ-ში სასწავლებელი არსებობდა. იგი მნიშვნელოვანი მწიგნობრული კერა იყო. ცნობილია ბ-ის ორი ოთხთავი. ერთი (X ს.) დაცულია აშშ-ში, ქ. ნიუტონში, მეორე (XII ს.), რ-იც ბეშქენ ოპიზარს ოქროჭედურ ყდაში ჩაუსვამს, — თბილისში (ხელნაწერთა ინ-ტი, Q — 906). ბ-ში მოღვაწეობდა ცნობილი ქართველი მწიგნობარი ზეკეპე ბერთელი (X ს.). კლარჯეთის დაპყრობის შემდეგ ოსმალებმა ბ-ის მონასტერი გაძარცვეს და მეჩეთად გადააკეთეს.

*ლ. მენაბდე.*



პ. ე. ბერთლო.

**ბერთაყანა,** კლდეში ნაკვეთი სახიზარი (ქვაბი) ჯავახეთში, სოფ. თმოგვის მახლობლად კლდოვან ფერდობზე (ახლანდ. ასპინძის რ-ნი). სამსართულიანი კომპლექსი შეიცავს ერთმანეთთან გვირაბით დაკავშირებულ სხვადასხვა სიმაღლეზე განლაგებულ გამოქვაბულთა ჯგუფებს. თითოეულ ჯგუფში ოვალური მოყვანილობის 1—3 სენაკია. ერთ-ერთ მათგანში ამოკვეთილ წარწერაში მოხსენიებულია ზოსიმე კუმურდოელი, რ-იც ჯავახეთის საეპისკოპოსოს განაგებდა XI ს-ში. *გ. გაფრინდაშვილი.*

**ბერთლო,** ბერთელო (Berthelot) პიერ ეჟენ მარსელენ (25. X. 1827, პარიზი, — 18. III. 1907, იქვე), ფრანგი ქიმიკოსი და საზ. მოღვაწე. პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1873), მისი მუდმივი მდივანი (1889), პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1876). საფრ. განათლებისა (1886—87) და საგარეო საქმეთა (1895) მინისტრი. მრავალრიცხოვანი შრომის ავტორი ორგ. ქიმ., თერმოქიმ., აგროქიმ., ქიმ. ისტ. და სხვ. დარგში.

მრავალი ორგ. ნაერთის სინთეზის შედეგად ბ-მ საბოლოოდ უარყო შეხედულება „სასიცოცხლო ძალის" შესახებ. გლიცერინისა და ცხიმოვანი მჟავების ურთიერთქმედებით მიიღო (1853—54) ბუნებრივი ცხიმების ანალოგები. ჩაატარა უმარტივესი ნახშირწყალბადების — მეთანის, აცეტილენის, ბენზოლის სინთეზი და შემდეგ მათ საფუძველზე მიიღო მრავალი რთული ორგ. ნაერთი.

ბ-მ ჩაატარა ფართო კალორიმეტრიული კვლევა, შემოიტანა „ეგზოთერმული და ენდოთერმული რეაქციების" ცნება, შეისწავლა ფეთქებად ნივთიერებათა მოქმედება, აფეთქების ტემპ-რა, წვის სითბო და სხვ. გამოიკვლია ნახშირბადის, აზოტისა და წყალბადის მნიშვნელობა მცენარეებისათვის, გამოთქვა მოსაზრება ნიადაგში თავისუფალი აზოტის ფიქსაციის შესაძლებლობის შესახებ. დიდხანს უარყოფდა ატომურ-მოლეკულურ თეორიას, ქიმ. აგებულების თეორიას, პერიოდულობის კანონს, ელექტროლიტური დისოციაციის თეორიას. საბოლოოდ ბ-მ უარყო თავისი მცდარი შეხედულებები და დადგა მოწინავე პოზიციებზე.

*ლიტ.*: Мусабеков Ю. С., Марселен Бертло, М., 1965.



კ. ლ. ბერთოლე.

**ბერთოლე** (Berthollet) კლოდ ლუი (9. XII. 1748, ტალუარი, სავოია, — 6. XI. 1822, პარიზი), ფრანგი ქიმიკოსი, ქიმ. წონასწორობის შესახებ მოძღვრების ფუძემდებელი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1785), პარიზის პოლიტექ. და ნორმალური სკოლების პროფესორი (1794), მედიცინის დოქტორი (1770). ლავუაზიესთან და სხვა მეცნიერებთან ერთად დაამუშავა ახ. ქიმ. ნომენკლატურა (1786—87). ბ-მ შეიმუშავა ქსოვილების, სანთლისა და ქაღალდის ქლორით გათეთრების მეთოდი; მიიღო ქვექლოროვან- და ქვექლორმჟავათა მარილები (მათ შორის ბერთოლეს მარილი); დაადგინა, რომ ქიმ. რეაქციის მიმართულებას განსაზღვრავს მორეაგირე ნივთიერებების მასა, თვისებები და რეაქციის პირობები. ბ. ქიმ. რეაქციას განიხილავდა როგორც უწყვეტ და შექცევად პროცესს, თვლიდა, რომ ამ დროს წარმოქმნილი ნივთიერებების შედგენილობა ცვალებადია. XX ს. დამდეგს ნ. კურნაკოვმა აღმოაჩინა ცვალებადი შედგენილობის ინდივიდუალური ქიმ. ნაერთები და მათ *ბერთოლიდები* უწოდა.

*ლიტ.*: Старосельская-Никитина О., Очерки по истории науки и техники периода Французской буржуазной революции 1789—1794, М.—Л., 1946.

**ბერთოლეს მარილი,** იგივეა, რაც *კალიუმქლორატი* $KClO_3$.

**ბერთოლიდები,** ცვალებადი შედგენილობის ქიმიური ნაერთები, რ-თა შედგენილობა არ ემორჩილება შედგენილობის მუდმივობისა და ჯერად ფარდობათა კანონებს. იხ. აგრეთვე *დალტონიდები და ბერთოლიდები*.

**ბერთუბნის მონასტერი,** *დავითგარეჯის* კომპლექსში შემავალი ერთ-ერთი გამოქვაბული მონასტერი. დაარსებულია XII ს-ში. აღსანიშნავია ღვთისმშობლის დარბაზული ტიპის ეკლესია და სატრაპეზო, რ-თა კედლებიც შემკულია XIII ს. დასაწყისის მხატვრობით: გამოსახული არიან თამარ მეფე და ლაშა გიორგი, სატრაპეზოში ძირითადად ტრაპეზის თემაა გადმოცემული, აქვეა ეპიზოდი დავით გარეჯელის „ცხორებიდან“ — „ლუკიანე წველის ირმებს“, ეს მოხატულობა მხატვრობის გარეჯის სკოლის განვითარების მწვერვალია; ადგილობრივ ტრადიციებთან ერთად მათში მკაფიოდ აისახა აყვავების ხანის ქართ. მონუმენტური მხატვრობის ზოგადი თავისებურებანი.



ბერთუბნის მონასტერი. ღვთისმშობლის ეკლესიის კედლის მოხატულობა. ფრაგმენტი.

**ბერი** კარლ მაქსიმეს ძე [17 (28). II. 1792, პიიპის მამული, ახლანდ. პაიდეს რ-ნი, ესტ. სსრ, — 16 (28). XI. 1876, ტარტუ], რუსი ბუნებისმეტყველი, ემბრიოლოგიის ფუძემდებელი. დაამთავრა დერპტის (ტარტუს) უნ-ტი (1814). 1817-იდან მუშაობდა კენიგსბერგის უნ-ტში. 1826-იდან პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ., 1828-იდან — ორდინარული აკადემიკოსი, 1862-იდან საპატიო წევრი. აღმოაჩინა კვერცხუჯრედი ძუძუმწოვრებსა და ადამიანში (1827), შეისწავლა წიწილის ემბრიოგენეზი (1829, 1837), თევზების, ამფიბიების, ქვეწარმავლებისა და ძუძუმწოვრების ემბრიონული განვითარება. აღმოაჩინა *ბლასტულის* სტადია. გამოიკვლია ჩანასახის ფურცლებისა და ნაყოფის გარსის განვითარება. დაადგინა, რომ ცხოველთა ადრეული ჩანასახები ჰგვანან ერთმანეთს (ჩანასახოვანი მსგავსება) და რომ შემდეგ თანდათანობით ჩნდება ტიპის, კლასის, რიგის, ოჯახის, გვარისა და სახეობის ნიშნები (ბერის კანონები). დაწვრილებით შეისწავლა ხერხემლიან ცხოველთა თითქმის ყველა ორგანოს განვითარება. მუშაობდა ანთროპოლოგიაში. შექმნა ქალას გაზომვის სისტემა. ბ. მონაწილეობდა ახალ მიწაზე (1837) და კასპიის ზღვაზე (1853—56) ჩატარებულ ექსპედიციებში. 1857 წამოაყენა დებულება მდინარეთა მიერ ნაპირების გამორეცხვის კანონზომიერების შესახებ (იხ. *ბერის კანონი*). ბ. რუსეთის გეოგრ. საზ-ბის ერთ-ერთი ფუძემდებელია. მისი სახელი ჰქვია კონცხს ახალ მიწაზე, კუნძულს ტაიმირის ყურეში და ბორცვებს კასპიისპირა დაბლობზე.

*თხზ.*: История развития животных, т. 1—2, М.—Л., 1950—53 (ახლავს ბ-ის შრომების ბიბლიოგრაფია).

*ლიტ.*: Вернадский В. И., Памяти акад. К. М. фон Бэра, Л., 1927; Райков Б. Е., Карл Бэр, его жизнь и труды, М.—Л., 1961.



კ. ბერი.

**ბერი** (Baer) ჟან ჟორჟ (დ. 12. II. 1902, ლონდონი), შვეიცარიელი ზოოლოგ-პარაზიტოლოგი. სწავლობდა ნევშატელის, ჟენევისა და პარიზის უნ-ტებში. როკფელერის ფონდის წევრი, ბიოლ. საზ-ბების საერთაშ. საბჭოს (IUBS) ვიცე-პრეზიდენტი, აშშ-ისა და ინგლ. სამეცნ. საზ-ბების წევრი, მონპელიეს (საფრანგეთი) უნ-ტის საპატიო დოქტორი. მისი ნაშრომები ძირითადად ეხება პარაზიტოლოგიის საკითხებს. მონაწილეობდა ექსპედიციებში ტროპ. აფრიკასა და არქტიკაში. დაჯილდოებულია პარიზის აკლიმატიზაციისა და ბუნების დაცვის საზ-ბის ოქროს მედლით.

**ბერი,** ისტ. ციხესიმაგრე კახეთში. იხ. *ჩელეთი*.

**ბერი** (Berry, Berri), ისტ. ოლქი ცენტრ. საფრანგეთში, პარიზის აუზსა და საფრ. ცენტრ. მასივს შორის. ფართ. დაახლ. 14 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 560 ათასზე მეტი კაცი (1968). მთავარი ქალაქი — ბურჟი. ბ-ს ტერიტ. შედის ენდრისა და შერის დეპარტამენტების შემადგენლობაში.

**ბერია** ნიკოლოზ დიტოს ძე (1925, სოფ. ოდიში, სოხუმის რ-ნი, — 1948, სოხუმი), საბჭოთა კავშირის გმირი (17. XI. 1943). 1943 დამდეგს გაიწვიეს საბჭ. არმიაში, იბრძოდა ყუბანში, ტამანის ნ.-კ-ზე, 1943 ნოემბ. — ქერჩის ნ.-კ-ზე. მამაცობისათვის, რ-იც გამოიჩინა სადესანტო ოპერაციაში ქერჩის სრუტის გადალახვისა და პლაცდარმის დაკავებისათვის, მიენიჭა საბჭოთა კავშირის გმირის წოდება. დიდი სამამულო ომის დამთავრების შემდეგ ცხოვრობდა და მუშაობდა სოხუმში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და მედლებით.



ნ. ბერია.

**ბერიაშვილი** ზარბეგ ივანეს ძე (დ. 10. IX. 1939, თბილისი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (თავისუფალი ჭიდაობა). სსრკ-ის სპორტის დამს. ოსტატი (1969), სკკპ წევრი 1968-იდან. დაამთავრა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტი (1964). სსრკ-ის მრავალგზის (1962, 1963, 1964, 1965, 1966, 1969), ევროპის ოთხგზის (1965, 1966, 1967, 1970) და მსოფლიოს (1969) ჩემპიონი. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლით.

**ბერი-ბერი** (სინგალური beri — სისუსტე), $B_1$ ა ვ ი ტ ა მ ი ნ ო ზ ი, ა ლ ი მ ე ნ ტ უ რ ი პ ო ლ ი ნ ე ვ რ ი ტ ი, საკვებში $B_1$ ვიტამინის (თიამინის) ნაკლებობით გამოწვეული დაავადება. ახასიათებს კიდურების ნერვების დაზიანება, გულ-სისხლძარღვთა სისტემის მოშლა, შეშუპება. უმეტესად გავრცელებულია აღმ., სამხრ.-აღმ. და სამხრ. აზიაში, სადაც მოსახლ. ძირითადად გაცეხვილი (გარსგაცლილი) ბრინჯით იკვებება. ბ-ის გამომწვევი მიზეზი დაადგინა ჰოლანდ. ექიმმა *ეიკმანმა* 1897 კ. იავაზე. იგი ქათმებს აჭმევდა გაცეხვილ მოხარშულ ბრინჯს, რაც ქათმებს ბ-ს უჩენდა, შემდეგ კი მათ ბრინჯის ქატოთი კურნავდა. აღმოჩნდა, რომ ნივთიერება, რ-საც ბრინჯის ქატო შეიცავს და რ-მაც განკურნა ქათმები, იყო $B_1$ ვიტამინი. მოზრდილი მამაკაცისათვის $B_1$ ვიტამინის დღიური ნორმაა 1,6—2,5 *მგ*, ქალისათვის — 1,3—2,2 *მგ*, ბავშვისათვის — 0,5—1,7 *მგ*. $B_1$ ვიტამინით ღარიბი საკვები ორგანიზმში იწვევს ნახშირწყლების ცვლის დარღვევას და რძისმჟავასა და პიროყურძნისმჟავას დაგროვებას. ბ-ით დაავადებული დასაწყისში სიარულის დროს ეყრდნობა ფეხის თითებს და ტერფის გარეთა კიდეს, ზოგავს ქუსლს, შემდეგ კი, კიდურების სისუსტის გამო, გადადის ყავარჯნებზე. აღენიშნება მაჯის აჩქარება, გულის საზღვრების გადიდება, უმადობა, ყაბზობა, სიგამხდრე, პერიფერიული ნერვების დაზიანებას შეიძლება დამბლა მოჰყვეს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: $B_1$ ვიტამინის პრეპარატები. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: $B_1$ ვიტამინით მდიდარი საკვების მიღება.

**ბერიევი** (ბ ე რ ი ა შ ვ ი ლ ი) გიორგი მიხეილის ძე [დ. 31. I (13. II). 1903, თბილისი], საბჭ. ავიაკონსტრუქტორი, ტექ. მეცნიერებათა დოქტორი (1961), საინჟინრო-ტექ. სამსახურის გენერალ-მაიორი. სკკპ წევრი 1929-იდან. დაამთავრა კალინინის სახ. ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი (1930); 1934—68 ხელმძღვანელობდა თვითმფრინავთმშენებლობის სპეც. საკონსტრუქტორო ბიუროს. მისი ხელმძღვანელობით შეიქმნა ჰიდროთვითმფრინავები (მბრ-2, მრ-1, მდრ-5, მბრ-7, ბე-6), რეაქტიული მფრინავი ნავები (რ-1 და ბ-10), ამფიბია თვითმფრინავები (ბე-8 და ბ-12), სახომალდე საკატაპულტე თვითმფრინავები (ბე-2 და ბე-4) და სახმელეთო მსუბუქი სამგზავრო თვითმფრინავი (ბე-30). სსრკ სახელმწ. პრემიების ლაურეატი (1947, 1968). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბერიკაობა,** ქართული ხალხ. იმპროვიზაციული ნიღბების თეატრი. ტერმინი „ბ.“ განაყოფიერებისა და შვილიერების კულტის სადიდებელ სანახაობას აღნიშნავს და ნაწარმოებია საერთო ქართველური ძირიდან „ბერ“ (შვილი). ბ-ს ბერიკები ასრულებდნენ. სცენარები, რ-თა საფუძველზეც იქმნებოდა ბერიკული წარმოდგენები, საუკუნეთა მანძილზე იცვლებოდა, ახ. შინაარსით მდიდრდებოდა და თაობიდან თაობას გადაეცემოდა. მათი კონკრ. მოქმედებით განსახიერება და სიტყვიერი მასალით ხორცშესხმა მთლიანად ბერიკების ნიჭსა და უნარზე იყო დამოკიდებული. ბერიკულ წარმოდგენებში შემონახულია განაყოფიერებისა და შვილიერების ღვთაების სადიდებელი *მისტერიის* გადმონაშთი (მაგ., ყვარლის რ-ნის სოფ. საბუეში, აგრეთვე ადიგენის რ-ნის სოფ. უდეში, ახმეტის რ-ნის სოფ. მატანში დღესაც სრულდება ოდესღაც ტახღვთაების გარდაცვალებასა და მის აღდგომა-გაცოცხლებასთან დაკავშირებული მისტერიის სცენები). დროთა ვითარებაში ბ-მ დაკარგა საკულტო-რელიგ. დანიშნულება და მშრომელი ხალხის ცხოვრების, მისი მისწრაფებების გამომსახველად იქცა. ბ-ის მრავალი სიუჟეტი შეიცავს უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ ქართვ. ხალხის ბრძოლის სურათებს, თავადების, ეკლესიის მსახურთა, მოსამართლეთა საქმიანობის მამხილებელ სცენებს. ჩვენამდე მოღწეულია ბ-ის 100-ზე მეტი სიუჟეტი მათი უმეტესობა კომიკურია და ძირითადად შექმნილია საყოფაცხოვრებო თემაზე. ბ. სამგვარი წყობისა იყო: კარდაკარ სასიარულო, მოედანზე სათამაშო და სადაიბაზო. საგანგებოდ შერჩეულ მოედანზე იმართებოდა დიდი ბ., რ-საც ზოგჯერ 100-მდე შემსრულებელი ჰყავდა. მისი ტრად. ნიღბები იყვნენ: მეფე (სასიძო), კეკელა (სარძლო), მაჭანკალი, გლეხი, თავადი, თათარი, მოსამართლე, ექიმი, ხუცესი, აგრეთვე ტახი, დათვი, თხა და სხვ. ცხოველები. ბერიკები უსულო საგნებს და განყენებულ ცნებებსაც განასახიერებდნენ (მაგ. ალავერდის ტაძარი, საბძელი, ხე, უკუღმართი ცხოვრება, ავსიტყვაობა და სხვ.); ისინი თამაშობდნენ ნაბადქუდა ნიღბებში „ისხდნენ“ ტახის, დათვის, თხის, ხარის და სხვ. „ტყავში“ (ბერიკოში). დიდ ბ-ში მხოლოდ მამაკაცები მონაწილეობდნენ (ქალებისა და მოზარდების ბ. ცალკე იმართებოდა). წარმოდგენა იწყებოდა

მტრის მიერ სოფლის აწიოკებისა და ხარკის აკრეფის წარმოსახვით, რასაც თან ახლდა სიმღერა და საკრავიერი მუსიკა. ბ-ს ხელმძღვანელობდა ბერიკათწინამძღვარი. საქართველოში ცნობილი ბერიკები იყვნენ XVIII ს-ში ოთარ ნორიოელი და ოიანა ბუიანა, XIX ს. I ნახევარში — აბელ რევაზიშვილი.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ე ლ ი ძ ე  დ., მესხეთის ხალხური სანახაობანი, «საქართველოს თეატრალური მოამბე», 1975, № 1—2,5; მ ი ს ი ვ ე, ქართული თეატრის ხალხური საწყისები, წგნ. 1, თბ., 1948, გვ. 345—466. *დ. ჯანელიძე.*

**ბერილიუმი** (ლათ. Beryllium), Be, ელემენტთა პერიოდული სისტემის II ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 4, ატ. მასა 9,0122; ღია ნაცრისფერი მსუბუქი ლითონი $t_{დნ}$ 1284°C, $t_{დუღ}$ 2450°C, სიმკვრივე 1847,7 *კგ/მ³*. ლითონებს შორის ხასიათდება ყველაზე მაღალი თბოტევადობით—0,43 *კკალ/კგ. · გრად*), მაღალი თბოგამტარობით — 0,45 *კალ/(სმ · წმ· გრად)*, როცა t = 50°C, და დაბალი ელექტროწინაღობით — 3,6 — 4,5 *მკომ·სმ*. ნაერთებში ბ. ორვალენტოვანია და მაღალი ქიმ. აქტიურობით ხასიათდება. მის ზედაპირზე წარმოქმნილი ჟანგის BeO-ს თხელი, მტკიცე აფსკი იცავს ლითონს შემდგომი დაჟანგვისაგან და ჰაერზე მდგრადს ხდის. 800°C ზევით გახურებისას ადვილად იჟანგება, 100°C-მდე ბ. წყალთან პრაქტიკულად არ ურთიერთმოქმედებს, იხსნება მარილმჟავას, ფტორწყალბადმჟავას და განზავებულ გოგირდმჟავაში; ტუტეების წყალხსნარებთან წარმოქმნის ბერილატებს, მაგ., $Na_2BeO_2$ მაღალ ტემპ-რაზე აზოტთან წარმოქმნის ნიტრიდს $Be_3N_2$, ნახშირბადთან — კარბიდს $Be_2C$, წყალბადთან პრაქტიკულად არ რეაგირებს. ბ-ის ჰიდრიდი $BeH_2$ მიიღება ბერილიუმორგ. ნაერთების დაშლით. ბ-ის ჰიდროჟანგი $Be(OH)_2$ ამფოტერული თვისებების მქონე სუსტი ფუძეა. ცნობილია ბ-ის ორგ. ნაერთები. ბ-ის მარილების მეტი წილი ჰიგროსკოპიულია და წყალში კარგად იხსნება, მათ წყალხსნარებს ჰიდროლიზის გამო მჟავე რეაქცია აქვთ. მრეწველობაში ლითონური ბ. და მისი ნაერთები მინერალ ბერილის გადამუშავებით მიიღება. ლითონური ბ. მიიღება აგრეთვე მაგნიუმით $BeF_2$-ის აღდგენით ან $BeCl_2$-ისა და NaCl-ის ნადნობის ელექტროლიზით, მიღებულ ლითონს ვაკუუმში გადაადნობენ. მაღალი სისუფთავის ლითონს დიდი რაოდენობით ღებულობენ ვაკუუმში დისტილაციით, ხოლო მცირე რაოდენობით — ზონური დნობის ან ელექტროლიტური რაფინირების ხერხით.

ბ. საუკეთესო მასალაა ატომურ რეაქტორებში ნეიტრონების შემნელებლებისა და ამრეკლების დასამზადებლად. ბ-ში კარგად არის შეხამებული მცირე სიმკვრივე, დიდი დრეკადობის მოდული, სიმტკიცე და თბოგამტარობა. კუთრი სიმტკიცით ბ. ყველა ლითონზე უკეთესია. ამის გამო 50-იანი წწ. ბოლოს ბ-ის გამოყენება დაიწყეს ავიაციაში, სარაკეტო და კოსმ. ტექნიკაში, აგრეთვე გიროხელსაწყოთმშენებლობაში. ბ. შედის Al, Mg, Cu და სხვ. ფერადი ლითონების შენადნობის შედგენილობაში.

ბ ე რ ი ლ ი უ მ ი   ო რ გ ა ნ ი ზ მ შ ი. ბ. გვხვდება მრავალი მცენარისა და ცხოველის ორგანიზმში. მცენარეების ნაცარში დაახლ. $2 \cdot 10^{-4}$% ბ-ა. ცხოველებში ბ. განაწილებულია ყველა ორგანოსა და ქსოვილში; ძვლების ნაცარში $5 \cdot 10^{-4}$-იდან $7 \cdot 10^{-3}$%-მდე ბ-ა. ცხოველის მიერ შეთვისებული ბ-ის 50% გამოიყოფა შარდთან ერთად, დაახლ. 30%-ს ითვისებს ძვლები, 8% აღმოჩენილია ღვიძლსა და თირკმლებში. ბ-ის ბიოლ. მნიშვნელობა ნაკლებადაა შესწავლილი. მას განსაზღვრავენ ძვლოვანი ქსოვილის Mg-ისა და P-ის ცვლაში მონაწილეობით. ბ-ის გავლენით ფოსფორის ნაკლებობისას ვითარდება ბ-ის რაქიტი, რ-იც D ვიტამინით არ იკურნება, ამ დაავადებას ვხვდებით ბ-ით მდიდარი ბიოგეოქიმ. პროვინციების ცხოველებში.

*ლიტ.*: Бериллий, под ред. А. Уайта и Дж. Бёрка, пер. с англ., М., 1960; Э в е р е с т Д., Химия бериллия, пер. с англ., М., 1968.

**ბერილიუმიდები,** ბერილიუმის ნაერთი სხვა ლითონებთან. აღმოაჩინეს 1916 ბერილიუმის ლეგირებული შენადნობების გამოკვლევისას. 1935 დაადგინეს სპილენძის, ნიკლისა და რკინის ბ-ის კრისტ. სტრუქტურები. ბ-ის მისაღებად ძირითადად იყენებენ ფხვნილთა მეტალურგიის მეთოდებს. ბ-ს ახასიათებს მაღალი კუთრი სიმტკიცე, დაბალი სიმკვრივე, თერმული ძაბვისადმი წინააღმდეგობის უნარი, ჟანგვისადმი მედეგობა და სხვ.; ბ-ის სიმტკიცე დამოკიდებულია მათი ზედაპირის ხარისხზე (მექან. დამუშავების შემდეგ), მარცვლების სიდიდეზე, მინარევების შედგენილობასა და ფორიანობაზე. ბ-გან ამზადებენ პროფილებს, ფილებს, მილებს, კონუსებს, ცილინდრებს, ბლოკებს.

როგორც კონსტრუქციული მასალა, განსაკუთრებით მნიშვნელოვანია გარდამავალი ლითონების (Nb, Zr, Ta და სხვ.) უმაღლესი ბ., რ-ებიც მაღალ ტემპ-რაზეც ინარჩუნებენ სიმტკიცეს; 1100—1300°C ტემპ-რის ინტერვალში მათი სიმტკიცე რამდენადმე მატულობს, რაც განპირობებულია ბ-ის პლასტიკურობით.

ბ-ს ფართოდ იყენებენ ავია- და რაკეტათმშენებლობაში (ამზადებენ 1700°C ტემპ-რის პირობებში მომუშავე ნაწილებს: თვითმფრინავის ფრთებსა და ფიუზელაჟის პანელებს; რაკეტული სისტემის საყრდენსა და სამაგრ კონსტრუქციებს). პლუტონიუმისა და ამერიციუმის ბ-ის გამოყენება შეიძლება ნეიტრონების წყაროდ, ხოლო ურანის, ცირკონიუმისა და ჰაფნიუმის ბ-ისა — ხლეჩად და შემნელებელ მასალად. ტექ. რკინის, უჟანგავი ფოლადისა და მოლიბდენის ბერილიუმიზაციის დროს 800—1250°C ტემპ-რის პირობებში წარმოიქმნება რკინის, ნიკლისა და მოლიბდენის შემცველი ბ-ის შრეები, რ-ებიც 800—1200°C ტემპ-რაზეც ძლიერ სალი და მხურვალმედეგია.

*ლიტ.*: Механические свойства металлических соединений. Сб. ст., пер. с англ., под ред. И. И. Корнилова, М., 1962; Огнеупоры для космоса. Справочник, пер. с англ., М., 1967; С а м с о н о в Г. В., Бериллиды, К., 1966.

**ბერილიუმიზაცია,** ფოლადის (ზოგჯერ სხვა შენადნობის) ნაკეთობათა ზედაპირის გაჯერება ბერილიუმით. ბ-ის შედეგად მატულობს ნაკეთობის ზედაპირული სისალე [HV = 14—15 *გნ/მ²* (1400—1500 *კგძ/მმ²*-მდე)], კოროზიისადმი მედეგობის უნარი მტკნარსა და ზღვის წყალში, აზოტის მჟავაში და სხვ.; ბერილიუმით გაჯერებული ნაკეთობის ზედაპირი კარგად უძლებს აგრეთვე აირად კოროზიას (1100°C ტემპ-რამდე მუშაობის პირობებში). ბ-ს მიმართავენ მხოლოდ მეტად მნიშვნელოვან მხურვალმტკიცე ნაკეთობათა დამზადებისას.

**ბერილიუმის ჟანგი,** BeO, ბერილიუმის ნაერთი ჟანგბადთან. თეთრი ფხვნილი, $t_{დნ}$ 2570±30°C, $t_{დუღ}$ 4260±160° C, სიმკვრივე 3025 *კგ/მ³*. ბ. ჟ. ბუნებაში იშვიათად გვხვდება მინერალ ბ რ ო მ ე ლ ი ტ ი ს სახით. წყალში პრაქტიკულად უხსნადია, მჟავაში გახსნისას წარმოქმნის მარილებს. ტუტეებთან ურთიერთქმედებისას იძლევა წყალში ხსნად მარილებს — ბ ე რ ი ლ ა ტ ე ბ ს. ბ. ჟ-ს ღებულობენ ბერილიუმის ჰიდროჟანგის ან მარილების თერმული დაშლით. მას იყენებენ როგორც ცეცხლგამძლე, ინერტულ მასალას ტიგელებისა და სპეც. კერამ. დასამზადებლად, ატომურ რეაქტორებში, რენტგენოტექნიკაში, ორგ. სინთეზის დროს კატალიზატორად და სხვ.

*ლიტ.*: Б е л я е в Р. А., Окись бериллия, М., 1962.

**ბერილიუმის შენადნობები,** ბერილიუმის (Be) ფუძეზე დამზადებული შენადნობები. ბ. შ-ის სამრეწვ. გამოყენება XX ს. 50-იანი წლებიდან დაიწყეს. ბერილიუმი ნაკლებად პლასტიკურია (რაც გამოწვეულია მისი ჰექსაგონალური სტრუქტურითა და მინარევებით), ამიტომ მისგან პლასტ. დეფორმაციით ნაკეთობათა დამზადება ძნელია. ამ ნაკლის გამოსასწორებლად ბერილიუმს უმატებენ რომელიმე ლითონს (Ag, Sn, Cu, Ni, Al და ა. შ.), რ-იც შენადნობში წარმოქმნის პლასტ. მატრიცას (შენადნობის პლასტიკურობა დამოკიდებულია მატრიცის რაოდენობაზე). პლასტიკურობის გადიდების შემდეგ ადვილია შენადნობის გლინვა, ჭედვა, გამოჭიმვა. მაღალი პლასტიკურობით გამოირჩევა Be—Ag-ის შენადნობი, რ-იც 1,9—3,7% Ag-ს შეიცავს. 20—40% Ag-ის შემცველი შენადნობი კარგად უძლებს დარტყმით დატვირთვას. საგრძნობლად აუმჯობესებს გამოწნეული და გაგლინული Be-ის მექან. თვისებებს 2,7—2,8% Sn-ის


ზ. ბერიაშვილი.


გ. ბერიევი.




ბერიკაობა. ზემოთ — ტახბერიკა. ქვემოთ — ტახის მოკვლა. კახეთი. ჩანახატი. ორივე — საქ. სსრ თეატრის, მუსიკისა და კინოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

დამატება. თუ Be-ს 3% Cu-ს ან Ni-ს დაუუმატებთ, წარმოიქმნება მყიფე ბერილიუმიდები ($Be_2Cu$ და $Ni_5Be_{21}$). ბერილიუმიდების წარმოქმნა ფერხდება, როცა Be—Cu-ს უმატებენ 0,25% P-ს, რ-იც შესამჩნევად ზრდის შენადნობის პლასტიკურობას. სამრეწვ. მნიშვნელობისაა აშშ-ის ფირმა „ლოკჰიდის" მიერ დამუშავებული Be—Al-ის სისტემის შენადნობები („ლოკელოი"), რ-თა შედგენილობაში არის 24-იდან 43%-მდე Al. Be—Al-ის სისტემის შენადნობები ალუმინისა და მაგნიუმის შენადნობებზე მსუბუქი და პლასტიკურია. ჭრით დამუშავების შემდეგ არ სჭირდება ქიმ. ამოჭმა. დრეკადობის მოდულის, სიმტკიცისა და პლასტიკურობის დიდი დიაპაზონი მნიშვნელოვნად აფართოებს მათი გამოყენების სფეროს. Be-სა და პლასტ. მატრიცით განმტკიცებულ ბ. შ-ზე უფრო მტკიცეა Be-ის ძ. დისპერსიული ფაზით განმტკიცებული შენადნობები. განსამტკიცებლად იყენებენ ინტერმეტალურ შენადნობებს, კარბიდებს, ნიტრიდებს, ჟანგეულებს და სხვ.; განმტკიცების ხარისხს განსაზღვრავს ფაზის ტიპი, რაოდენობა და მისი კავშირი მატრიცასთან, ნაწილაკების ზომა და მათ შორის მანძილი. დისპერსიული ფაზით განმტკიცებული შენადნობები ნაკლებად პლასტიკურია. სამრეწვ. Be, რ-იც დიდი რაოდენობით შეიცავს ბერილიუმის ჟანგს, არსებითად დისპერსიული ფაზით განმტკიცებული შენადნობია. შექმნილია ბერილიუმიდებით განმტკიცებული შენადნობები, დიდი სიმტკიცისაა Be—Fe-ისა და Be—Co-ს სისტემის შენადნობები. მაღალი პლასტიკურობა და ნაკლები სიმტკიცე ახასიათებს Be—Cu-ისა და Be—Ni-ის შენადნობებს.

ბ. შ-გან ნაკეთობებსა და ნახევარფაბრიკატებს (წნელები, მილები, ფურცლები და ა. შ.) ამზადებენ ფხვნილთა მეტალურგიის მეთოდებით, იშვიათად ჩამოსხმით. ბ. შ-ს ძირითადად იყენებენ საფრენი აპარატების კონსტრუქციულ მასალად.

*ლიტ.*: Дарвин Дж., Баддери Дж., Бериллий, пер. с англ., М., 1962.



ვ. ბერინგი.



ბერის საყდარი. აღმოსავლეთის ფასადი. X ს. შუა წლები.

**ბერინგი** (Behring) ემილ ადოლფ (15. III. 1854 — 31. III. 1917), გერმანელი ბაქტერიოლოგი. სამედ. განათლება მიიღო ბერლინში. მუშაობდა ასისტენტად *რ. კოხთან*. 1895-იდან მუშაობდა მარბურგში მის მიერვე დაარსებულ ექსპერ. თერაპიის ინ-ტში. 1900 აირჩიეს პარიზის აკად. წევრად. 1890 კიტასატოსთან ერთად მიიღო ანტიდიფთერიული და ანტიტეტანუსური შრატები. დიფთერიის სამკურნალოდ ანტიდიფთერიული შრატის გამოყენებამ მკვეთრად შეამცირა ამ დაავადებით გამოწვეული სიკვდილიანობა. 1901 ბ-სა და ე. *რუს*, რ-ებმაც ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად აღმოაჩინეს ანტიდიფთერიული შრატი, მიენიჭათ პარიზის მეცნ. აკად., სამედ. აკად. და ნობელის პრემიები. ბ-ის მიერ აღმოჩენილმა პასიურმა იმუნიზაციამ დიდი გავლენა იქონია *სეროთერაპიის* განვითარებაზე.

*ლიტ.*: Zeiss H., Bieling R., Behring. Gestalt und Werk, B., 1940.

დაწნეხილი Be—Al-ის სისტემის შენადნობების თვისებები

| ალუმინის შემცველობა (%) | დენადობის ზღვარი გაჭიმვისას (*მგნ/მ²*) | სიმტკიცის ზღვარი გაჭიმვისას (*მგნ/მ²*) | დრეკადობის მოდული (*გნ/მ²*) | ფარდობითი წაგრძელება (%) |
|---|---|---|---|---|
| 24 | 495 | 600 | 255 | 3,0 |
| 31 | 540 | 570 | 234 | 2,0 |
| 33 | 520 | 560 | 234 | 4,0 |
| 36 | 520 | 525 | 220 | 1,0 |
| 43 | 430 | 475 | 220 | 1,0 |

**ბერინგი** (Bering) ვიტუს იონასენ (საბუთებში ხშირად — ივანე ივანეს ძე) (1681 — 8. XII. 1741), ზღვაოსანი, რუს. ფლოტის ოფიცერი, კაპიტან-კომანდორი, გადმოსახლდა დანიიდან. 1703 მიიწვიეს რუს. სამსახურში. 1724-მდე მსახურობდა ბალტიისა და აზოვის ფლოტში. ხელმძღვანელობდა კამჩატკის პირველ ექსპედიციას (1725—30), რ-ის მიზანი იყო დაედგინა აზიასა და ამერიკას შორის ყელისა თუ სრუტის არსებობა. ექსპედიციამ შემოუარა კამჩატკის აღმ. ნაპირს, ჩუკოტის სამხრ. და აღმ. ნაპირებს, გაიარა სრუტე, რ-იც ვერ შეამჩნია, 67°18′-ზე მხედველობიდან დაკარგა მიწა და დაბრუნდა უკან ისე, რომ სრუტის საკითხი გაურკვეველი დარჩა (შემდგომ ამ სრუტეს ბ-ის სახელი ეწოდა). 1733 ბ. დაინიშნა კამჩატკის მეორე ექსპედიციის ხელმძღვანელად. ექსპედიციას უნდა გადაელახა ციმბირი და გამგზავრებულიყო კამჩატკიდან ამერ. ჩრდ. ნაპირების გამოსაკვლევად. 1741 წ. 17 ივლ. ექსპედიციამ ჩრდ. ამერ. სანაპიროს მიაღწია. აღმოაჩინა ალეუტის კ-ების ნაწილი. უკან დაბრუნების დროს ბ. გარდაიცვალა კუნძულზე, რ-საც ამჟამად მისი სახელი ჰქვია. ბ-ის სახელი ეწოდა აგრეთვე ზღვას წყნარი ოკ. ჩრდ. ნაწილში.

*ლიტ.*: Белов М. И., Арктическое мореплавание с древнейших времён до середины XIX в., М., 1956; Берг Л. С., Открытие Камчатки и экспедиции Беринга. 1725—1742, 3 изд., М.—Л., 1946; Греков В. И., Очерки из истории русских географических исследований в 1725—1765 гг., М., 1960.

**ბერინგის ზღვა,** წყნარი ოკეანის ნახევრად დახშული ზღვა აზიასა (სსრკ) და ჩრდ. ამერიკას (ალასკა, აშშ) შორის. ბერინგის სრუტით უკავშირდება ჩრდ. ყინულოვან ოკეანეს, სამხრ-ით ალეუტისა (აშშ) და კომანდორის (სსრკ) კ-ებით გამოყოფილია წყნარი ოკეანიდან. ფართ. 2304 ათ. *კმ²*. საშ. სიღრმე 1598 *მ*, მაქს. — 4191 *მ*. წყლის საშ. მოცულობა 3683 ათ. *კმ³*. სიგრძე ჩრდ-იდან სამხრ-კენ 1632 *კმ*, დას-იდან აღმ-კენ 2408 *კმ*. ნაპირები უმთავრესად მაღალი, კლდოვანი და დანაწევრებულია. დიდი ყურეებია: ანადირის, ოლიუტორის (დას-ით), ბრისტოლის, ნორტონის (აღმ-ით). აღსანიშნავია: კარაგინის, წმ. ლავრენტის, ნუნივაკის, პრიბილოვის კ-ები. ბ. ზ-ს ერთის მდ-ები ანადირი, აპუკა, იუკონი და სხვ. ვულკ. წარმოშობის შირშოვისა და ბაუერზის წყალქვეშა ქედები ზღვის აუზს სამ ღრმაწყლიან ქვაბულად ყოფს. შელფი დაფარულია უმთავრესად ტერიგენული ნალექებით (ქვიშა, ქვიშიანი ლამი), ფსკერი კი ბრტყელი აბისალური ვაკეა, რ-ზეც დალექილია დიატომეებიანი ლამი ვულკანური მასალის მინარევით. ჰავა ჩრდ. ნაწილში სუბარქტიკულია, სამხრში — ზომიერი. ჰაერის საშ. ტემპ-რა თებერვალში ჩრდ-ით — 23°C, სამხრ-ით 0°, —4°C, აგვისტოში, შესაბამისად 5° და 10°C. საშ. წლ. ღრუბლიანობა ჩრდ-ით 5—7 ბალი, სამხრ-ით 7—8 ბალი. ნალექები ჩრდ-ით 200—400 *მმ*, სამხრ-ით 1500 *მმ* წელიწადში. წყლის ზედაპირის ტემპ-რა თებერვალში სამხრ-ით და სამხრ.-დას-ით 2°C, ზღვის დანარჩენ ნაწილში — 1°-ზე C დაბალია; აგვისტოში ჩრდ-ით 5—6°C, სამხრ-ით 9—10°C, მარილიანობა 32,0—32,5‰, სანაპირო რ-ნებში 28,0—30,0‰. ზღვის სამხრ. ნაწილში 150 *მ* სიღრმეზე ტემპ-რა 1,7°C, მარილიანობა 33,3‰, შუა ფენებში 3,4°C, მარილიანობა 34,0‰, ფსკერზე 1,6°C, მარილიანობა 34,6‰. წელიწადის მეტ დროს ზღვა დაფარულია მცურავი ყინულით. ბ. ზ-ის ჩრდ. ნაწილისათვის დამახასიათებელია ცხოველების და მცენარეულობის არქტიკული სახეობები, სამხრ-თვის — ბორეალური. სამხრ-ით ბინადრობს თევზის 240 სახეობა (სვია, პალტუსი, გორბუშა, კეტა, ქაშაყი, ვირთევზა და სხვ.). ბევრია მიდიები, ბალანუსები, რვაფეხა, კიბორჩხალა. ჩრდ-ით 60 სახეობაა, უმთავრესად ვირთევზასნაირნი. ძუძუმწოვრებიდან არის ზღვის კატა, სელაპი, კალანი, მორჟი, რუხი ვეშაპი, კაშალოტი და სხვ. კლდეებზე ბინადრობს ზღვის უამრავი ფრინველი. წარმოებს ინტენსიური თევზჭერა, ვეშაპებზე და ზღვის ცხოველებზე ნადირობა. ბ. ზ-ს დიდი სატრანსპ. მნიშვნელობა აქვს; მასზე გადის ჩრდილოეთის საზღვაო გზა. მთავარი ნავსადგურებია პროვიდენია (სსრკ), ნომი (აშშ). ზღვას სახელი ეწოდა ვ. *ბერინგის* პატივსაცემად.

**ბერინგის კუნძული,** დას. კუნძული კომანდორის კ-ების ჯგუფში, ბერინგის ზღვაში (რსფსრ კამჩატკის ოლქი). ფართ. 1660 *კმ²*. კუნძულის სამხრ.-აღმ. ნაწილი მთაგორიანია (უდიდესი სიმაღლე 751 *მ*). აგებულია პალეოგენ-ნეოგენის ასაკის ტუფოგენური ქანებითა და ანთროპოგენული ასაკის ეფუზიებით. ჰავა ოკეანის სუბარქტიკული. ნალექები 500 *მმ*-მდე წელიწადში. ხარობს ტუნდრის მცენარეულობა. არის ზღვის კატებისა და ზღვის ძაღლების თავშესაყარი, გვხვდება ზღვის წავიც. ცხოვრობენ რუსები, ალეუტები. ზღვის ნადირთა კომბინატი. სახელი ეწოდა ვ. *ბერინგის* პატივსაცემად.

**ბერინგის სრუტე,** სრუტე აზიასა და ჩრდ. ამერიკას შორის; ჩრდ. ყინულოვან ოკეანეს (ჩუკოტის ზღ.) აკავშირებს წყნარ ოკეანესთან (ბერინგის ზღ.). სიგანე 35—86 *კმ*, სიღრმე 42 *მ*-მდე. ბ. ს-ს დიომიდეს კ-ები სამ გასასვლელად ყოფს. ოქტომბრიდან აგვისტომდე დაფარულია მოდრეიფე ყინულით. სრუტის შუა ნაწილში დიომიდეს კ-ებს შორის გადის სსრკ—აშშ-ის სახელმწ. საზღვარი. ანთროპოგენულ პერიოდში ბ. ს-ში არა ერთხელ იქმნებოდა ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. დამაკავშირებელი ხმელეთის „ხიდი". სრუტე პირველად 1648 გაიარეს ს. დეჟნიოვმა და ფ. პოპოვმა, 1728 — ვ. *ბერინგმა*, სახელი ეწოდა მის პატივსაცემად.

**ბერიო** (Bériot) შარლ ოგიუსტ (20. II. 1802, ლევენი, — 8. IV. 1870, ბრიუსელი), ბელგიელი მევიოლინე, კომპოზიტორი და პედაგოგი. პ. ბაიოს მოწაფე. 1843—52 ბრიუსელის კონსერვატორიის პროფესორი. მის მოწაფეთაგან ცნობილი არიან ა. ვიეტანი, ფ. პრიუმი, ე. სორე და სხვ. ბ. XIX ს. I ნახევრის ერთ-ერთი ვირტუოზი შემსრულებელია. 1840 კონცერტები გამართა რუსეთში. 1858 დაბრმავდა. ბ-ს სავიოლინო ნაწარმოებები (10 კონცერტი, ვარიაციები და სხვ.) დიდი ხნის მანძილზე შედიოდა საკონცერტო რეპერტუარში.

**„ბერიოზკა",** სახელმწიფო ქორეოგრაფიული ანსამბლი „ბერიოზკა", რუსული ცეკვის ქორეოგრაფიული ანსამბლი. დაარსდა 1948. სახელი დაერქვა პირველად დადგმული ქალთა საფერხულო ცეკვის „ბერიოზკის" („არყის ხე") მიხედვით. ორგანიზატორი და ხელმძღვანელია სსრკ სახ. არტისტი ნ. ნადეჟდინა. თავდაპირველად „ბ." ქალთა ანსამბლი იყო, 1959-იდან დაემატა მოცეკვავე ვაჟთა ჯგუფი. ანსამბლის საუკეთესო ნომრებია: „ბერიოზკა", „გედი", „ქალწულთა კადრილი", „შემოდგომის ბაზრობა", „უცოლო მამაკაცები" და სხვ.; ცეკვები სრულდება ხალხური საკრავების ორკესტრის თანხლებით. ანსამბლი გამოირჩევა მაღალი ქორეოგრაფიული ოსტატობით, სინატიფით. გასტროლებს მართავს მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში.

**ბერიოზოვკა,** მდინარე იაკუტ. ასსრ-ში, კოლიმის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 517 *კმ*, აუზის ფართ. 24,8 ათ. *კმ²*. მიედინება იუკაგირის ზეგანზე ფართო ხეობაში. იყინება ოქტომბერში, ყინულსვლა — შუა მაისში. მდინარის აუზში 2000-მდე ტბაა. ბ-ს იყენებენ ხე-ტყის დასაცურებლად. XX ს. დასაწყისში ბ-ის ხეობაში აღმოაჩინეს მამონტის ლეში.









*სტ. ბათუმის ბოტანიკური ბაღი.* ზემოთ: მარცხნივ—მექსიკური გორაკი; მარჯვნივ—ამიერკავკასიის ტენიანი სუბტროპიკების განყოფილება.
ქვემოთ: მარცხნივ—იაპონური კუთხე; მარჯვნივ—ავსტრალიის განყოფილება.

*სტ. ბედიის ჭედური თასი* (ოქროს ბარძიმი). ოქრო (სიმაღლე 12,5 *სმ*, ზედა ნაწილის დიამეტრი 13,5—14 *სმ*, ქვედა ნაწილისა 9,5 — 10 *სმ*, წონა 752 გ). X—XI სს. მიჯნა. საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

*სტ. ბექა ოპიზარი.* წყაროსთავის სახარების ჭედური ყდა. მოოქრული ვერცხლი (ზომა 25×18 *სმ*). „ვედრება“. XII ს. დასასრული. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტი. თბილისი (მარცხნივ).

*სტ. ბეშქენ ოპიზარი.* ბერთის სახარების ჭედური ყდა. მოოქრული ვერცხლი (ზომა 22,5×17 *სმ*). „ჯვარცმა“. XII ს. კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ინსტიტუტი. თბილისი (მარჯვნივ).





**ბერიოზოვსკი,** ქალაქი (1965-იდან) რსფსრ კემეროვოს ოლქში, მდ-ების ბარზასისა და შურაპის შუამდინარეთში (ობის აუზი). რკინიგზის სადგურები ბირიულინსკაია და ზაბოიშჩიკი. კემეროვოდან 35 *კმ*. 37 ათ. მცხ. (1974). იღებენ და ამდიდრებენ ქვანახშირს (კუზბასი). რკინაბეტონის კონსტრუქციებისა და ნაკეთობათა ქ-ნები.

**ბერის კანონი,** დებულება, რ-იც ხსნის მდინარეების მიერ ჩრდ. ნახევარსფეროში მარჯვ. ნაპირის, ხოლო სამხრ. ნახევარსფეროში მარცხ. ნაპირის გამორეცხვის მიზეზებს. ეს მოვლენა, რ-იც კ. *ბერმა* დედამიწის ბრუნვის გავლენით ახსნა (1857), უფრო მკვეთრად არის გამოსახული მერიდიანული მიმართულების მდინარეებზე. ცნობილია, რომ მბრუნავ სისტემაში წინსვლითი მოძრაობის დროს სხეული კორიოლისის აჩქარებას განიცდის. დედამიწის ზედაპირის φ განედზე წყლისა და ჰაერის ნაკადის $v$ სიჩქარით მოძრაობისას ეს აჩქარება ტოლია $2\omega v \sin \varphi$ (სადაც $\omega$ დედამიწის ბრუნვის კუთხური სიჩქარეა) და ჩრდ. ნახევარსფეროში ბრუნვის სიჩქარისადმი მიმართულია მარჯვნივ, ხოლო სამხრ. ნახევარსფეროში — მარცხნივ.

კორიოლისის აჩქარება ეკვატორზე ნულის ტოლია, პოლუსებთან მაქსიმალურია. ამდენად ბ. კ. საშუალო და მაღალ განედებზე უფრო მკვეთრად ვლინდება. ბ. კ-ის ეფექტი მოძრავი წყლის მასის პირდაპირპროპორციულია და მხოლოდ დიდი მდ-ების კალაპოტებში ჩანს კარგად. ნაპირის გამორეცხვა დამოკიდებულია აგრეთვე ადგილის დახრილობაზე, კალაპოტის გეოლ. აგებულებასა და სხვა ფაქტორებზე. ბ. კ-ის დამადასტურებელი მაგალითებია მდ-ების: დნეპრის, დონის, ვოლგის, ობის, ირტიშის, ლენის ნაპირების ხასიათი. მათ აქვთ მაღალი მარჯვ. და დაბალი მარცხ. ნაპირი. სამხრ. ნახევარსფეროში ციცაბო მარცხენანაპირიან მდინარეებს ვხვდებით სამხრ. ამერიკასა და ახალ ზელანდიაში.

**ბერის კლასიფიკაცია** (მათ.), *წყვეტილ ფუნქციათა* კლასიფიკაცია. პირველ კლასს განეკუთვნება ყოველი წყვეტილი ფუნქცია, რ-იც წარმოადგენს ყოველ წერტილში კრებად უწყვეტ ფუნქციათა (ნულოვანი კლასის ფუნქციათა) მიმდევრობის ზღვარს. კლასი დაწვრილებით შეისწავლა ფრანგმა მათემატიკოსმა რ. ბერმა (1899). ამ კლასს განეკუთვნება ყოველი ფუნქცია, რ-საც აქვს წყვეტის წერტილთა სასრული რაოდენობა.

ყოველი წყვეტილი ფუნქცია, რ-იც არ ეკუთვნის პირველ კლასს, მაგრამ შეიძლება მიღებულ იქნეს პირველი კლასის ფუნქციათა კრებადი მიმდევრობის ზღვრად, განეკუთვნება მეორე კლასს. ასეთია, მაგ., დირიხლეს ფუნქცია: $f(x)=\lim_{n\to\infty}\lim_{m\to\infty}(\cos n!\pi x)^{2m}$, ($f(x)=0$, თუ $x$ ირაციონალურია და $f(x)=1$, თუ $x$ რაციონალურია). ანალოგიურად განიმარტება მესამე, მეოთხე და ა. შ. კლასების ფუნქციები. ამასთან, კლასების ნუმერაცია არ შემოისაზღვრება ნატურალური (სასრული) რიცხვებით, იგი შეიძლება გაგრძელდეს *ტრანსფინიტური რიცხვების* საშუალებით. ა. ლებეგმა (1905) დაამტკიცა ნებისმიერი კლასის ფუნქციის არსებობა და აღმოაჩინა ფუნქცია, რ-იც არ განეკუთვნება ბ. კ-ის არც ერთ კლასს. ბ. კ-ში შემავალ ფუნქციათა ($B$-ფუნქციები) თეორია მჭიდროდაა დაკავშირებული $B$-ზომად სიმრავლეთა ($B$-სიმრავლეები) თეორიასთან. $B$-სიმრავლეები შემოღებულია ე. *ბორელის* მიერ. შემდეგში ეს სიმრავლეები დაწვრილებით შეისწავლეს ნ. *ლუზინმა* და მისმა მოწაფეებმა.

**ბერის საყდარი,** X ს. შუა წლების ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი სოფ. ერედვის მახლობლად (ცხინვალის რ-ნი), *სამეკლესიიანი ბაზილიკის* ერთ-ერთი გვიანდ. ნიმუში (ამჟამად ძალზე დაზიანებულია). ბ. ს-ის თავისებურება ისაა, რომ მის გარშემოსავლელში არ არის გამოყოფილი აღმოსავლეთის ოთახები — სამსხვერპლო და სადიაკვნე, იგი ერთიანი, დაუნაწევრებელი გალერეაა.

*ლიტ.*: მ ე ფ ი ს ა შ ვ ი ლ ი რ., ბერის საყდარი, «ქართული ხელოვნება», 1971, ტ. 7.

**ბერისხევი,** XIII ს. კლდეში ნაკვეთი სავანე ასპინძის რ-ნში, ვარძიის მონასტრიდან 1,5 *კმ*-ზე, მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირას, დაახლ. 20 *მ* სიმაღლეზე. ასასვლელად იყენებდნენ დახრილ გვირაბს. ბ-ის კომპლექსი შედგება ქარაფის პირას მდებარე დარბაზული ეკლესიის, სენაკის, საკუჭნაოს, ე. წ. თახჩებიანი სათავსისა და გვირაბული თავდაცვითი სადგომისაგან.

**ბერიტაშვილი** ივანე სოლომონის ძე [29. XII. 1884 (10. I. 1885), სოფ. ვეჯინი, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი, — 29. XII. 1974, თბილისი], ქართველი საბჭოთა ფიზიოლოგი, ფიზიოლ. სკოლის ფუძემდებელი საქართველოში. სსრკ მეცნ. აკად. (1939), საქართვ. მეცნ. აკად. (1941) და სსრკ მედ. მეცნ. აკად. (1944) აკადემიკოსი, საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1935), სოციალ. შრომის გმირი (1964), ი. პავლოვის სახ. ფიზიოლოგთა სრულიად საკავშ. საზ-ბის (1970), ნიუიორკის მეცნ. აკად. (1959), ტვინის გამოკვლევის საერთაშ. ორგანიზაციის (1960), ამერიკის ელექტროენცეფალოგრაფიული საზ-ბის (1947), უმაღლესი ნერვული მოქმედების საერთაშ. კოლეგიის (1969), ამერიკის ბიოლ. ფსიქიატრიის საზ-ბის (1969) საპატიო წევრი. ქართ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი სარედაქციო კოლეგიის წევრი. პეტერბ. უნ-ტის დამთავრების (1910) შემდეგ მუშაობდა იქვე ნ. ვვედენსკის ხელმძღვანელობით (1910—1915). 1912 გაგზავნილი იყო სამეცნ. მივლინებით ქ. ყაზანში, სადაც მუშაობდა ა. სამოილოვის ლაბორატორიაში, შემდეგ ჰოლანდიაში ქ. უტრეხტში რ. მაგნუსის ლაბორატორიაში (1914—1915). 1915 — 1919 ოდესის უნ-ტის პრივატ-დოცენტია. 1919-იდან მოიწვიეს თსუში, სადაც დააარსა ადამიანისა და ცხოველთა ფიზიოლ. კათედრა და გარდაცვალებამდე მისი უცვლელი მეცნიერული ხელმძღვანელი იყო. 1935-იდან ამ კათედრის ბაზაზე დაარსებული ფიზიოლ. ინ-ტის დირექტორია; 1941-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზიოლ. ინ-ტის დირექტორი, ხოლო 1951-იდან მისი მეცნ. ხელმძღვანელი. ბ. ავტორია მრავალი ფუნდამენტური ნაშრომისა: კუნთოვანი და ნერვული სისტემის ფიზიოლოგიის, უმაღლეს ხერხემლიან ცხოველთა ქცევის მექანიზმებისა და მათი სივრცითი ორიენტაციის შესახებ, ხერხემლიან ცხოველთა მეხსიერების მახასიათებლების და წარმოშობის შესახებ. ბ-ს ეკუთვნის მრავალი აღმოჩენა ფიზიოლ. დარგში. მან დაადგინა: ზურგის ტვინის პროპრიოცეპტული, მოტორული ელემენტებისა და ჟელატინოზური სუბსტანციის როლი კიდურთა ფაზურ კოორდინირებულ მოძრაობებში (1909—1914), ჩონჩხის კუნთების რეციპროკული შეკავების რიტმული ბუნება (1912—1914), კისრისა და ლაბირინთული ტონური რეფლექსების ნერვული მექანიზმი (1914—1915), პირობითი რეფლექსების გამომუშავების დროს ორმხრივი დროებითი ნერვული კავშირების წარმოშობა (პირდაპირი და უკუქცევითი დროებითი ნერვული კავშირები; 1916—1922), პირობითი რეფლექსების წარმოშობა გაღიზიანებათა უკუშეულლებისას (1917), ნეირონთა გარკვეული კომპლექსის აგზნების ზოგადი შეკავების ერთდროული აღმოცენება ქცევითი აქტის დროს (1927—1935), ინდივიდუალურად შეძენილი კვებითი ან თავდაცვითი ქცევის განხორციელება საკვების ან დამაზიანებელი აგენტის და მათი ადგილმდებარეობის ერთჯერადი აღქმისას და ქცევის რეგულირება საკვების ან ცხოველის მტრის ადგილმდებარეობის რეპროდუქციით (1932—1935), ხატური ფსიქონერვული მოქმედების არსებობა უმაღლეს ხერხემლიან ცხოველებში და ამ მოქმედებაში ტვინის ქერქული და ქერქქვეშა ელემენტების როლი (1935, 1947, 1961, 1969), პირობითი რეფლექსის ავტომატური უნებლიე ხასიათი (1961—1969), სივრცეში ადამიანისა და ცხოველის ორიენტაციის ნერვულ-ფსიქიკური მექანიზმი (1959), ხატური და ემოციური მეხსიერება, მისი დახასიათება და წარმოშობა (1967) და სხვ.

ბ. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით. იყო საქ. სსრ I — VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1941 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია, 1938 ი. პავლოვის სახ. პრემია, ხოლო 1963 ი. სეჩენოვის სახ. პრემია.


ბერის საყდარი. შუა ეკლესიის სამხრეთის კარი. X ს. შუა წლები.


ი. ბერიტაშვილი.



*თხზ.:* Индивидуально-приобретенная деятельность центральной нервной системы, Тфл., 1932; К учению о лабиринтах и шейных тонических рефлексах, «Известия Академии наук», VI серия, 1915, т. 9; Нервные механизмы поведения высших позвоночных животных, М., 1961; Об образной психонервной деятельности животных, М., 1966; Общая физиология мышечной и нервной системы, М., 1937; О нервных механизмах пространственной ориентации высших позвоночных животных, Тб., 1959; От спинномозговой координации движения до психонервной интеграции поведения, «Вестник АН СССР», 1966, № 7; Память позвоночных животных, ее характеристика и происхождение, Тб., 1968; Структура и функции коры большого мозга, М., 1969; Учение об основных элементах центральной координации скелетной мускулатуры, П., 1916.

*ლიტ.:* ივანე სოლომონის ძე ბერიტაშვილი. ბიბლიოგრაფია, შესავალი სტ. ს. ნარიკაშვილისა, თბ., 1957; ძ ი ძ ი შ ვ ი ლ ი ნ., ივანე ბერიტაშვილი, თბ., 1962; В о р о н ц о в Д. С., Академик Иван Соломонович Бериташвили (Беритов). К 70-летию со дня рождения и 45-летию научной и педагогической деятельности, «Физиологический журнал СССР», 1956, т. 42, № 1.
*ა. ბაკურაძე.*


ვ. ვ. ბერიძე.

**ბერიშვილი** ზაქარია (შაქრო) ივანეს ძე (28. I. 1887 — 9. V. 1965), ქართველი საბჭ. რეჟისორი და მსახიობი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1961). 1905—21 თეატრის მსახიობი იყო. 1921 მონაწილეობდა საქ. სსრ განათლების სახალხო კომისარიატის კინოსექციის ჩამოყალიბებაში. მუშაობდა რეჟისორის თანაშემწედ და ასისტენტად. შესრულებული აქვს ეპიზოდური როლები სხვადასხვა ფილმებში. ბ-ის პირველი დამოუკიდებელი ფილმია „იბრაჰიმ და გოდერძი“ (1927), მანვე გადაიღო „ღრუბელთა თავშესაფარი“ (1928), „საკანი № 79“ (1930), „ტანია ფრონტზე“ (1931), „მდინარის გაღმა“ (1935), „ცანის ხეობის საუნჯე“ (1941).


ა. ბერიძე. «წინდის მქსოველი გოგონა».

**ბერიძე** ალექსანდრე ლონგინოზის ძე [1 (13). 1858, თბილისი, — 1917, ვლადიკავკაზი], ქართველი ფერმწერი და გრაფიკოსი, აკ. ქართ. რეალისტური მხატვრობის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სწავლობდა თბილ. სას. სემინარიაში და თბილ. „ხელოვნების წამახალისებელ საზოგადოებასთან“ არსებულ სამხატვრო სკოლაში (1871—77); იყო ლენინგრ. სამხატვრო აკად. (1877—78, 1881—82) თავისუფალი მსმენელი. 1879—80 და 1883—85 ცხოვრობდა იტალიაში, მუშაობდა ქ. ნეაპოლის სამეფო სამხატვრო სასწავლებელში. იტალიაში დაეუფლა გრაფიკის ხელოვნებას. საქართველოში აგზავნიდა ილუსტრირებულ ფურცლებს „ხმა იტალიიდან“, რ-ებსაც ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბა დიდი ტირაჟით ბეჭდავდა. ფურცლებზე გამოსახული იყო იტალ. ხედები, იტალიელთა, მ. შ. ჯუზეპე გარიბალდის, პორტრეტები. 1885 დაბრუნდა სამშობლოში. თანამშრომლობდა ჟურნალებში „კვალი“ და „თეატრი“. ჟურნ. „თეატრში“ აქვეყნებდა გამოჩენილი ქართვ. მწერლებისა და საზ. მოღვაწეების პორტრეტებს.


ა. ბერიძე. მოღიმარი მოხუცის პორტრეტი. 1881. საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

1886 დახატა ფარდა „არტისტული წრის“ თეატრისათვის, შექმნა ესკიზები თეატრალური დადგმებისათვის, 900-იანი წლების დასაწყისში შემოქმედებით-პედაგოგიკურ მოღვაწეობას ეწეოდა ბათუმში. 1906 გადასახლდა ვლადიკავკაზში, სადაც გარდაცვალებამდე კადეტთა კორპუსში ასწავლიდა ხატვას. ბ-ის შემოქმედებაში აღსანიშნავია ორი პერიოდი. პირველი პერიოდის (1881—85) ნამუშევრებია „რ. გველესიანის პორტრეტი“ (1881), „მოღიმარი მოხუცი“ (1881), „ქალის პორტრეტი“, „უცნობი მოხუცის პორტრეტი“ (1882). ეს ტილოები შესრულებულია თავისუფალი ფერწერული მანერით და ფსიქოლოგიური ხასიათისაა, მათში გახსნილია გმირთა შინაგანი ბუნება. მეორე პერიოდის ნამუშევრებში ასახულია გლეხური ყოფის თემატიკა: „სალამურიანი ბიჭი“ (1892), „სალამურზე დამკვრელი“ (1895), „წინდის მქსოველი გოგო“ (1892), „მწყემსი ბიჭი“ და სხვ. ამ ნამუშევრებში ნათლად ჩანს ბავშვების დიდი სიყვარული და ფაქიზი დამოკიდებულება ნატურისადმი, მაგრამ ფერწერის მხრივ ისინი შედარებით მშრალია. ბ-ის ყველა სურათი ინახება საქ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმში.
*გ. მასხარაშვილი.*

**ბერიძე** ბენიამინ ალექსანდრეს ძე (1887, სოფ. ერკეთი, ახლანდ. ჩოხატაურის რ-ნი,—21. XI. 1919, ოზურგეთი, ახლანდ. მახარაძის რ-ნი), რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. ბოლშევიკი. დაამთავრა ქუთ. ოთხკლასიანი სამოქალაქო სასწავლებელი, მუშაობდა ფოტოსახელოსნოში, რ-იც ქუთ. საგუბერნიო ციხეს ემსახურებოდა. აქ დაუახლოვდა პოლიტ. პატიმრებს, რ-თაც ეხმარებოდა პარტ. ორგანიზაციასთან კავშირის დამყარებაში, არალეგალური ლიტ-რის მიღებაში, წერილების გადაცემაში. ბ. რევ. მოღვაწეობისათვის 1909 ციმბირში გადაასახლეს, საიდანაც დაბრუნდა 1914. ცხოვრობდა ქუთაისში, თბილისში, შემდეგ მშობლიურ სოფელს დაუბრუნდა და აქტიურად ჩაება არალეგალურ მუშაობაში. 1917 სოფ. ერკეთში ჩამოაყალიბა ბოლშევიკური ორგანიზაცია. იყო მენშევიკური მთავრობის წინააღმდეგ გურიის მშრომელთა 1919 აჯანყების ერთ-ერთი ორგანიზატორი, მეთაურობდა დიდ შეიარაღებულ რაზმს. აჯანყების ჩაქრობის შემდეგ მენშევიკებმა შეიპყრეს და დახვრიტეს.
*ლ. თოიძე.*

**ბერიძე** გიორგი ივანეს ძე [ დ. 15 (28). I. 1909, სოფ. ქსოვრისი, ახლანდ. მცხეთის რ-ნი], ქართველი საბჭ. მეცნიერი მეღვინეობის დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1956), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1961). სკკპ წევრი 1939-იდან. 1933 დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი. საქართვ. მებაღეობის, მევენახეობისა და მეღვინეობის ინ-ტის ღვინის ტექნოლ. განყ-ბის გამგე (1976-მდე), ბ-ის შრომები ეხება ქართ. ღვინის ტექნოლ. და ენოქიმიის საკითხებს. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.:* ქართული ღვინო და კონიაკი (ხუთ ენაზე), თბ., 1965; ქართული ღვინოების და კონიაკების დამზადების ტექნოლოგიური წესები, თბ., 1969; ღვინის დაყენება და მოვლა, თბ., 1951; Технология и энохимическая характеристика вин Грузии, Тб., 1956.

**ბერიძე** ვახტანგ ვუკოლის ძე (დ. 30. V. 1914, ქუთაისი), ქართველი საბჭ. მეცნიერი, ხელოვნების ისტორიკოსი, ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი (1959), პროფესორი (1960), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1964), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974), საქ. სსრ მეცნ. აკად. გ. ჩუბინაშვილის სახ. ქართ. ხელოვნ. ისტ. ინ-ტის დირექტორი (1973). ქართ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი სარედაქციო კოლეგიის წევრი. სკკპ წევრი 1953-იდან. 1936 დაამთავრა ამიერკავკ. ინდუსტრ. ინ-ტის სამშენებლო ფაკ-ტის საარქიტექტურო განყ-ბა, 1936-იდან დაიწყო პედ. მოღვაწეობა. ბ-ის ნაშრომებში განხილულია ქართ. ხელოვნ. ისტ. საკითხები ადრინდ. ფეოდ. ხანიდან დღემდე. მის გამოკვლევაში „სამცხის ხუროთმოძღვრება. XIII—XVI საუკუნეები“ (1955) ასახულია ქართ. არქიტ. განვითარების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ეტაპი, ხოლო ნაშრომები „საბჭოთა საქართველოს არქიტექტურა“ (კრებულში Архитектура республик Закавказья, М., 1951) და „ქართული საბჭოთა არქიტექტურის ისტორია“ (1955) პირველი ნაბიჯია ქართ. საბჭ. არქიტ. შესწავლის დარგში. ბ-ის კრიტ. ხასიათის წერილებში, სტატიებსა და ნარკვევებში განხილულია თანამედროვე მშენებლობის, ქალაქთა ძვ. რ-ნების დაცვის, ისტ. მემკვიდრეობისა და თანამედროვე ეროვნ. არქიტ. საკითხები. დაჯილდოებულია 2 „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

*თხზ.:* გიორგი ჩუბინაშვილი, თბ., 1963; ეხვევის ტაძარი „დედა ღვთისა“, «ქართული ხელოვნება», 1942, ტ. 1; თბილისის „ლურჯი მონასტერი“, იქვე, 1948, ტ. 2; თბილისის ხუროთმოძღვრება (1801 — 1917), [ტ.] 1—2, თბ., 1960—63; კაცხის ტაძარი, «ქართული ხელოვნება», 1950, ტ. 3; მაღალაანთ ეკლესია, იქვე, 1959, ტ. 5; სავანე — XI ს. ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, იქვე, 1942, ტ. 1; საქართველოს სსრ ხელოვნება, ლ., 1972; ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967; ძველი ქართული ხუროთმოძღვრება, თბ., 1974; Грузинская архитектура «раннехристианского» времени (IV—VII вв.), Тб., 1974; Против искажения истории грузинского искусства, Тб., 1949.
*ნ. ჯანბერიძე.*

**ბერიძე** ვუკოლ მიხეილის ძე (15. II. 1883, დ. ხონი, ახლანდ. ქ. წულუკიძე, — 11. V. 1963, ქ. თბილისი), ქართველი საბჭ. ენათმეცნიერი, რუსთველოლოგი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1948), პროფესორი (1932). პეტერბ. უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ (1912) მასწავლებლობდა ქუთაისსა და თბილისში. 1922—32 კითხულობდა ქართ. ენისა და ლიტ-რის კურსს ამიერკავკ. კომუნისტურ უნ-ტში, 1932-იდან მოღვაწეობდა თსუ-ში. 1912 შეადგინა „სიტყვის-კონა იმერულ და რაჭულ თქმათა“, რ-იც გამოირჩევა სანიმუშო განმარტებებით, მდიდარი და კარგად შერჩეული საილუსტრაციო მასალით. ბ-ს განსაკუთრებული წვლილი მიუძღვის ქართ. სამეცნ. ტერმინოლოგიის დადგენაში. ამ საქმეს იგი თითქმის სამი ათეული წელი მოთავეობდა. მისი უშუალო მონაწილეობით დამუშავდა შემდეგი ტერმინოლოგიური ლექსიკონები: სამშენებლო (1926), ფიზიკისა და ელექტროტექნიკის (1928), ენისა და ლიტერატურის (1928), ნორმალური ანატომიის (1930), ბიბლიოთეკათმცოდნეობის, ბიბლიოგრაფიისა და პოლიგრაფიული საქმის (1932), ტექნიკური (1936), მემცენარეობის (1938), ენტომოლოგიის (1938), საავიაციო (1945), სამედიცინო (1947), ნიადაგთმცოდნეობისა (1950) და სხვ.

ბ-ს გამოქვეყნებული აქვს მრავალი ნაშრომი რუსთველოლოგიაში, ქართ. ენისა და ლიტ-რის სხვადასხვა საკითხებზე. მათგან აღსანიშნავია: „ვეფხისტყაოსნის ხალხურობისათვის“, რ-შიც ავტორი იკვლევს რუსთაველის პოემის ეროვნ. ძირებს, მის კავშირს ქართ. ფოლკლორთან; „შოთას პოეტიკისათვის“ და „რუსთაველის შაირისათვის“, რ-იც ეხება რუსთაველის

შეხედულებას პოეზიაზე და მისი ლექსთწყობის თავისებურებებს.

*თხზ.*: ვეფხისტყაოსნის კომენტარი, ს. ცაიშვილის წინასიტყვაობითა და რედაქციით, თბ., 1974; რუსთველოლოგიური ეტიუდები, თბ., 1961.

*ლიტ.*: მ ე გ რ ე ლ ი ძ ე ი., რუსთველოლოგები, თბ., 1970. *ს. ცაიშვილი. რ. ღამბაშიძე.*

**ბერი ხორნაბუჯელი,** კამბეჩოვნის (ხორნაბუჯის) ერისთავი XIII ს. 40—50-იან წლებში. საქართვ. მეფის დავით VII ულუს კარის ერთგული მოხელე. როდესაც მეფეს კახეთის მმართველი *თორღვა პანკელი* გადაუდგა, მასთან მეხტუმრე *ჯიქურის* დავალებით გაიგზავნა ბ. ხ., რ-მაც თორღვას უვნებლობის ფიცი მისცა და სასახლეში მოიყვანა. დედოფალ ჯიგდახათუნის ჩაგონებით ჯიქურმა დაარღვია ბ. ხ-ის მიერ თორღვასათვის მიცემული ფიცი და მეფის დაუკითხავად თორღვა სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.*: პ ა პ უ ა შ ვ ი ლ ი თ., ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ., 1970; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966. *თ. პაპუაშვილი.*

**ბერიჯვარი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ქსუისის სოფსაბჭო), მდ-ების ჭარებულისა და მეჯუდის წყალგამყოფის სამხრ.-დას. კალთაზე. ზ. დ. 1220 *მ*, ცხინვალიდან 18 *კმ*. დისევის კოლ-ბა (მესაქონლეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ქვემო კორკულაში (6 *კმ*).

**ბერკელიუმი,** ბ ე რ კ ლ ი უ მ ი (Berkelium), Bk, ხელოვნურად მიღებული რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი, განეკუთვნება *აქტინოიდებს*. ატ. ნომერი 97. ბ. სინთეზირებულია ამერ. მეცნიერების ს. ტომფსონის, ა. გიორსოს და გ. სიბორგის მიერ (1949) ციკლოტრონზე α-ნაწილაკებით ამერიციუმის ჟანგის $^{241}Am_2O_3$ დასხივების შედეგად. სახელი ეწოდა სამეცნ.-კვლ. ცენტრის — ქ. ბერკლის (კალიფორნია, აშშ) მიხედვით. ცნობილია ბ-ის იზოტოპები 243—250 მასური რიცხვებით. სხვა აქტინოიდებისაგან განსხვავებით წყალხსნარებში ბ. იცვლის ვალენტობას, ძირითადად კი 3-ვალენტოვანია.

**ბერკენჰედი** (Birkenhead), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, ჩეშირის საგრაფოში. 138,1 ათ. მცხ. (1971). ნავსადგური მერსის (მერსეი) შესართავთან, ქ. ლივერპულის მოპირდაპირე მხარეს, რ-თანაც მჭიდროდაა დაკავშირებული ეკონომიკურად (მისი ნავსადგურის ნაწილია). მიმოსვლა ლივერპულთან — წყალქვეშა გვირაბითა და ბორნით. გემთმშენებლობისა და გემთშეკეთების ცენტრი. ფოლადჩამოსამსხმელი წარმოება, მანქანათმშ., ქიმ., კვების მრეწველობა.

**ბერკეტი,** მცირე ძალის მეშვეობით დიდი ძალის გასაწონასწორებელი უმარტივესი მექანიზმი. ბ. მყარი სხეულია, რ-იც ბრუნავს ღერძის გარშემო, ამ ღერძის მართობ სიბრტყეში მდებარე ძალების მოქმედებით. ბ-ის წონასწორობის პირობა ზოგადად ის არის, რომ ამ სიბრტყესთან ბრუნვის ღერძის გადაკვეთის წერტილის მიმართ ძალთა მომენტების ალგებრული ჯამი ნულის ტოლია. თუ ბ-ზე მოქმედებს ორი ძალა (მამოძრავებელი *P* და წინააღმდეგობის *Q*), მაშინ ბ-ის წონასწორობის პირობაა: $Pa = Qb$, სადაც *a* და *b* — ბერკეტის მხრებია (იხ. ნახ.). მაშასადამე, მამოძრავებელი ძალა იმდენჯერ ნაკლები იქნება წინააღმდეგობის ძალაზე, რამდენჯერაც *a* მხარი მეტია *b* მხარზე; მაგრამ ამავე დროს რამდენჯერაც *a* მხარი მეტია *b* მხარზე, იმდენჯერ *A* წერტილის გადაადგილება მეტია *B* წერტილის გადაადგილებაზე. ე. ი. რამდენჯერაც ვიგებთ ძალაში, იმდენჯერ ვაგებთ გადაადგილებაში (მექანიკის „ოქროს წესი"). (იხ. *ენერგიის მუდმივობისა და გარდაქმნის კანონი*).

ბ-ის წონასწორობის პირობა, როცა მასზე სიმძიმის ძალა მოქმედებს, მოგვცა არქიმედემ (ძვ. წ. III ს.); წონასწორობის ზოგადი პირობა ძალთა მომენტების საშუალებით ფრანგმა მათემატიკოსმა პ. ვარინიონმა მიიღო (1687). ბ-ს, როგორც უმარტივეს იარაღს, უხსოვარი დროიდან იყენებენ. ამჟამადაც ტექნიკაში იგი მრავალი მექანიზმისა და მანქანის შემადგენელი ნაწილია.



ბერკეტი.

**ბერკეტული მექანიზმი,** უმდაბლესი *კინემატიკური წყვილებით* შეერთებული წევრებისაგან (ბერკეტებისაგან) შემდგარი მექანიზმი. ბ. მ-ის წევრები ერთმანეთთან დაკავშირებულია სახსრებით და წინსვლითი მოძრაობის შემსრულებელი წყვილებით (იხ. *მრუდმხარა მექანიზმი*). სივრცითს ბ. მ-ში იყენებენ აგრეთვე ცილინდრულ და სფერულ კინემატიკურ წყვილებს (სფერული სახსრები). მუშტა და კბილანა მექანიზმებთან შედარებით ბ. მ. უფრო მტკიცე, მარტივი და ცვეთამედეგია. მას ხშირად იყენებენ დიდი ძალების გადასაცემად (ძრავებში, წნეხებში, საჭედი მანქანების მექანიზმებში და სხვ.).

**ბერკლი** (Berkeley) ჯორჯ (12. III. 1685, კილკენის მახლობლად, ირლანდია, — 14. I. 1753, ოქსფორდი), ირლანდიელი ფილოსოფოსი, სუბიექტური იდეალიზმის წარმომადგენელი. სწავლობდა ღვთისმეტყველებასა და ფილოსოფიას დუბლინის უნ-ტში. ქრისტიანობის გავრცელების მიზნით 1728—31 იმოგზაურა ამერიკაში. 1734-იდან კლოინის (ირლანდია) ეპისკოპოსი. ბ-ს ფილოს. ამოსავალი დებულებაა, რომ ადამიანის გონებას არ აქვს განყენებული იდეების წარმოქმნის უნარი. ამით ბ. ცდილობს მოამზადოს საფუძველი მატერიალ.-ათეისტ. მსოფლმხედველობის კრიტიკისათვის. ბ-ს აზრით, ჩვენ შეგვიძლია განყენება რაიმე თვისებისა სხვა თვისებებისაგან, თუკი მას რეალურად შეუძლია არსებობა სხვა თვისებათა გარეშე; წინააღმდეგ შემთხვევაში განყენება შეუძლებელია. მაგ., შეუძლებელია გვქონდეს განყენებული ზოგადი იდეა მოძრაობისა „საერთოდ", ე. ი. იდეა ისეთი მოძრაობისა, რ-იც არც სწრაფია და არც ნელი, არც სწორხაზოვანია და არც მრუდხაზოვანი. გონებაში ზოგადი იდეის როლს თამაშობს კერძო იდეა, რ-იც შეიცაველია, ნიშანია მისივე გვარის სხვა კერძო იდეებისა. დებულება, რ-იც ჭეშმარიტია ამგვარი ზოგადი იდეის მიმართ, ვრცელდება მისივე გვარის სხვა კერძო იდეებზე, რადგან ჭეშმარიტების მტკიცების დროს მხედველობაში არ მიიღება ზოგად იდეად ქცეული კერძო იდეის სპეციფ. ნიშნები. განყენებული იდეების არსებობის აღიარებას, ბ-ს მიხედვით, ეყრდნობა შეხედულება, რ-იც საგნის არსებობას განასხვავებს საგნის *აღქმისაგან*. სინამდვილეში საგნის აღქმისა და მისი არსებობის ერთმანეთისაგან განყენება შეუძლებელია, საგნის ყოფნა ნიშნავს მის ყოფნას აღქმაში. ამრიგად, ბ. ნომინალიზმის პრინციპებიდან *სუბიექტური იდეალიზმის* პრინციპების აღიარებამდე მიდის: საგანი, მისი აზრით, არის იდეათა, შეგრძნებათა კრებული. თუ არსებობენ შეგრძნებები, იდეები, მაშინ აუცილებლად არსებობს ის, ვინც შეიგრძნობს, შეიმეცნებს, განიცდის მათ — სული, გონება, „მე", — რ-იც თვითონ არ არის იდეა, შეგრძნება. რადგან სულის გარეშე რაიმეს არსებობაზე ლაპარაკი უაზრობაა, ობიექტური, ცნობიერებისაგან დამოუკიდებელი მატერ. სუბსტანციის აღიარებასაც საფუძველი უნდა გამოეცალოს. ბ-ს აზრით, მატერია წარმოგვიდგება როგორც აზროვნების არმქონე სუბსტანცია, რ-შიც არსებობს ე. წ. პირველადი თვისებები: განფენილობა, ფიგურა და სხვ. მაგრამ ბ-თვის სავსებით გაუმართლებელია განსხვავების გატარება *პირველადსა და მეორად თვისებებს* შორის. პირველადი თვისებები ისევე გულისხმობენ აღმქმელ სუბიექტს, როგორც ფერი, ბგერა და სხვა მეორადი თვისებები. შეუძლებელია მეორადი თვისებებისაგან განყენება პირველადი თვისებებისაგან, მაგ., განფენილობისა ფერისაგან. ისინი ერთად არსებობენ და არსებობენ მხოლოდ სულში. ამრიგად, ბ-ს აზრით, მატერ. სუბსტანცია არის ყოფიერება საერთოდ, ე. ი. ყველაზე განყენებული და გაუგებარი იდეა. ბ-ს შეცდომად მიაჩნია თვალსაზრისი, რ-იც ცდილობს იდეები, შეგრძნებები გამოაცხადოს ობიექტურად არსებული მატერ. საგნების ასლებად. იდეა, მისი აზრით, შეიძლება მხოლოდ იდეის მსგავსი იყოს, მაგ., ფერი და ფიგურა — მხოლოდ სხვა ფერისა და ფიგურისა. მატერიის მიჩნევა შეგრძნებათა მიზეზად, ბ-ს აზრით, გაუმართლებელია. შეგრძნებათა წარმოშობის მიზეზის გარკვევის დროს ბ. იხრება *ობიექტური იდეალიზმისაკენ*. შეგრძნებები არც მატერიაზეა დამოკიდებული და არც ჩემს ნებაზე. მაშასადამე, არსებობს სხვა ნება ანუ სხვა სული, რ-იც წარმოშობს მათ. შეგრძნებები და მათი წესრიგი ანუ ბუნების კანონები ღვთაებრივი სულის ქმნილებაა. ვ. ი. ლენინი თხზულებაში „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი" ასე ახასიათებს ბ-ს ცდას — იდეალისტურად ახსნას ობიექტური სამყარო: «მივიჩნიოთ გარეგანი სამყარო, ბუნება — იმ „შეგრძნებათა კომბინაციად", რომელთაც ჩვენს გონებაში ღვთაება იწვევს. აღიარეთ ეს, უარი თქვით ცნობიერების გარეშე, ადამიანის გარეშე ეძებოთ ამ შეგრძნებათა „საფუძვლები" — და მე შემეცნების ჩემი იდეალისტური თეორიის ჩარჩოებში ვცნობ მ თ ე ლ ს ბუნებისმეტყველებას, მისი დასკვნების მთელ მნიშვნელობას და უტყუარობასო. მე სწორედ ეს ჩარჩო და მხოლოდ ეს ჩარჩო მესაჭიროება ჩემი დასკვნებისათვის „მშვიდობისა და რელიგიის" სასარგებლოდ. ასეთია ბერკლის აზრი» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14, გვ. 22). ბ-ს ფილოსოფიამ დიდი გავლენა იქონია ბურჟ. ფილოს. აზრის შემდგომ განვითარებაზე, თუმცა მისი მრავალი აშკარად წინააღმდეგობის შემცველი მხარე (სულიერი სუბსტანციის აღიარება, გადასვლა შეგრძნებებიდან ღმერთზე და სხვ.) კრიტიკის საგანი გახდა. ვ. ი. ლენინმა გამოააშკარავა ბ-ის ფილოს. ნათესაობა *ემპირიოკრიტიციზმთან*, გვიჩვენა მისი ძირითადი პრინციპების სიყალბე.

*თხზ.*: The works, v. 1—9, L., 1948 — 57; Трактат о началах человеческого знания, СПб., 1905; Три разговора..., М., 1937.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14; ბ ა ქ რ ა ძ ე კ., ახალი ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1969; Б л о н с к и й П. П., Учение Беркли о реальности, К., [1907]; Б о г о м о л о в А. С., Критика субъективно-идеалистической философии Дж. Беркли, М., 1959; R i t c h i e A. D., G. Berkeley, [Manch., 1967]; W a r n o c k G. J., Berkeley, L., 1953. *თ. ბუაჩიძე.*


ვ. მ. ბერიძე.


ჯ. ბერკლი.

**ბერკლი** (Berkeley), ქალაქი აშშ-ის დას. ნაწილში, კალიფორნიის შტატში, სან-ფრანცისკოს ყურის აღმ. ნაპირზე, სან-ფრანცისკოს გარეუბანი. 110 ათ. მცხ. (1974). მანქანათმშ., ქიმ. და კვების (კონცენტრატები) მრეწვ.; კალიფორნიის უნ-ტის ატომური ფიზიკის კვლევითი ცენტრით.

**ბერკოვი** პაველ ნაუმის ძე [2 (14). XII. 1896, ბელგოროდ-დნესტროვსკი, —9. VIII. 1969, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1960), გერმ. მეცნ. აკად. (ბერლინში) წ.-კორ. (1967). იკვლევდა XVIII—XX სს. რუს. და სსრკ-ის ხალხთა ლიტ-რის, თეატრის, ჟურნალისტიკის, ბიბლიოგრაფიის ისტ., აგრეთვე რუს. და საზღვარგარეთული ლიტ-რის ურთიერთობის საკითხებს. ბ. ქართ. კულტურის მკვლევარი და პოპულარიზატორი იყო. ლენინგრ. უნ-ტში წლების მანძილზე კითხულობდა ქართ. ლიტ-რის კურსს. წერილები მიუძ-

ლვნა რუსთაველის, ვაჟა-ფშაველასა და სხვათა შემოქმედებას.

*თხზ.*: «Бог», «мир» и «люди» в поэме Руставели, «Литературная Грузия», 1966, № 8; В чем прелесть и своеобразие поэзии Важа Пшавела?, წგნ.: ვაჟა-ფშაველას ხსოვნისადმი მიძღვნილი კრებული, თბ., 1966; К 800-летию со дня рождения Шота Руставели, «Русская литература», 1966, № 4; О композиции «Витязя в тигровой шкуре», «Литературная Грузия», 1966, № 9—10; Шота Руставели в русской литературе, «Известия АН СССР. Отд. общественных наук», 1938, № 3. *ვ. შადური.*

**ბერლაგე** (Berlage) ჰენდრიკ პეტრუს (21. II. 1856, ამსტერდამი, — 12. VIII. 1934, ჰააგა), ჰოლანდიელი არქიტექტორი, თანამედროვე ჰოლანდიური არქიტექტურის ფუძემდებელი. ამსტერდამში ააგო ბირჟის შენობა (1897—1903), რ-ის ეროვნ.-რომანტ. სტილი შეხამებულია ფუნქციურად გამართლებულ გეგმასთან და კონსტრუქციულად თამამადაა გადაწყვეტილი. ნაგებობის უზარმაზარი დარბაზი გადახურულია ფოლადის ფერმებზე დაყრდნობილი მინის სახურავით. ბ-ს ნამუშევრებს ახასიათებს უბრალო, რაციონალური და მკაცრად გეომეტრიული კომპოზიცია. ავტორის ეს მისწრაფება კარგად ჩანს ამსტერდამის გაფართოებისა (1902—17) და ჰააგის რეკონსტრ. (1908—09) გეგმებში, აგრეთვე მოგვიანებით აგებულ შენობებში (ჰააგის მუნიციპალური მუზეუმი, 1916—35).


ჰ. პ. ბ ე რ ლ ა გ ე. ამსტერდამის ბირჟა. 1897 — 1903. ინტერიერი.

**ბერლანგა** (Berlanga) ლუის გარსია (დ. 12. VII. 1921, ვალენსია), ესპანელი კინორეჟისორი, სცენარისტი. მადრიდის კინოსა და ტელევიზიის ინ-ტის პროფესორი. სწავლობდა ვალენსიის უნ-ტის ლიტ-რისა და ფილოს. ფაკ-ტზე და მადრიდის კინოინსტიტუტში (1947). დადგა სატირული ფილმები: „კეთილი იყოს თქვენი მობრძანება, მისტერ მარშალ!" (1952), „კალაბუჩი" (1956), „პლასიდო" (1960), „ჯალათი" (1963). ბ-ს ფილმებისათვის, რ-თა სიუჟეტი აღებულია თანამედროვე ცხოვრებიდან, დამახასიათებელია პოლიტ. სიმძაფრე, ტრაგიკული იუმორი. ბ. ბევრი საკუთარი და რეჟისორ ხ. ა. ბარდემთან ერთად გადაღებული ფილმის სცენარის ავტორია. მისი რამდენიმე ფილმი დაჯილდოებულია საერთაშორისო კინოფესტივალების პრემიებით.

**ბერლინგუერი** (Berlinguer) ენრიკო (დ. 25. V. 1922, სასარი, სარდინია), იტალ. და საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის მოღვაწე. განათლებით იურისტი. 1937-იდან ანტიფაშისტური მოძრაობის მონაწილე. 1943-იდან იტალ. კომპარტიის (იკპ) წევრი. კომუნისტური ახალგაზრდობის სასარის პროვ. ორგანიზაციის მდივანი. 1945 აირჩიეს ახალგაზრდობის კომუნისტური კავშირის სამდივნოს წევრად; 1946-იდან იკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი, 1948-იდან მისი წევრი და იკპ-ის ხელმძღვანელობის წევრობის კანდიდატი. 1950—56 იტალ. კომუნისტური ახალგაზრდობის ფედერ. მდივანი. 1950—53 დემოკრ. ახალგაზრდობის მსოფლიო ფედერ. პრეზიდენტი. 1960-იდან იკპ-ის ხელმძღვანელობის წევრი, 1958—60 და 1962—66 იკპ-ის სამდივნოს წევრი, შემდეგ იკპ-ის ლაციოს საოლქო კომიტეტის მდივანი. 1969 თებ-იდან იკპ-ის გენ. მდივნის მოადგილე. 1972 მარტიდან იკპ-ის გენ. მდივანი. პარლამენტის დეპუტატი 1968-იდან.

**„ბერლინერ ანსამბლი"** (Berliner Ensemble), გერმანიის დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო თეატრი. დაარსდა ბერლინში 1949 ბ. *ბრეხტის* ხელმძღვანელობით.

„ბ. ა-ის" მუშაობას საფუძვლად უდევს ბრეხტის „ეპიკური თეატრის" თეორია, რ-იც უპირისპირდება ტრადიციულ ე. წ. „არისტოტელესეულ" თეატრს. „ბ. ა-ის" სპექტაკლები ღრმად სოციალურია, გამოირჩევა რეჟისორული გააზრების სიმახვილით და გამომსახველობით. „ბ. ა." ანტიფაშისტური და ანტიმილიტარისტული მიმდინარეობის თეატრია (მისი ემბლემაა პიკასოს „მშვიდობის მტრედი").

რეპერტუარი ძირითადად აგებულია „ეპიკური თეატრის" კანონების საფუძველზე შექმნილ ბრეხტის დრამატურგიაზე: „დედილო კურაჟი და მისი შვილები" (1949), „ბატონი პუნტილა და მისი მსახური მატი" (1949), „კავკასიური ცარცის წრე" (1954), „გალილეის ცხოვრება" (1956), „სეჩუანელი კეთილი ადამიანი" (1957), „არტურო უის კარიერა" (1959), „სამგროშიანი ოპერა" (1960), „ქალბატონ კარარის თოფები" (1952), „შიში და სიღატაკე მესამე იმპერიაში" (1957), „შვეიკი მეორე მსოფლიო ომში" (1957), „კორიოლანი" (1967, შექსპირის მიხედვით), „დედა" (1951, გორკის მიხედვით) და სხვ. „ბ. ა-ის" სცენაზე დაიდგა აგრეთვე გოეთეს, ჰაუპტმანის, კლაისტის, ბეხერის, შტრიტმატერის, ბაიერლის, გორკის, ვიშნევსკის, პოგოდინის პიესები.

„ბ. ა-ის" ესთეტიკა ეყრდნობა ბრეხტის „გაუცხოების ეფექტს", რ-იც გულისხმობს არა განცდის, არამედ წარმოსახვის, წარმოდგენის ხელოვნებას. რეჟისორი და მსახიობი თითქოს გარეშე ხალხივით შესცქერიან სცენურ სინამდვილეს და სცენაზე მოქმედ გმირს, კრიტიკულად აფასებენ მას და ავლენენ საკუთარ დამოკიდებულებას მისადმი. მსახიობის მოქმედება აქაც „მონტაჟურია", იგი ეთიშება სცენურ სურათს და სიმღერით (ე. წ. „ზონგებით"), რეჩიტატივებით, დეკლამაციით აფასებს სცენაზე წარმოდგენილ მოვლენებს. ამ შეფასების, ამ „თხრობის" შემდეგ კვლავ განაგრძობს თამაშს, წარმოსახვას ყოველგვარი განცდის გარეშე. „გაუცხოების ეფექტისათვის" გამოყენებულია არა მხოლოდ „ეპიკური დრამის" ხერხები, არამედ წმინდა თეატრალური საშუალებანი: ნიღბები, ცეკვები, სიმღერები, საკარნავალო სვლები, მოედნის თეატრის ხერხები: ბუფი, პაროდია, იმიტაცია და სხვ. ამიტომ „ბ. ა-ის" სპექტაკლები უაღრესად თეატრალურია. აქ ღრმა ფილოს. აზრები „შენიღბულია" სცენაზე წარმოსახული სამყაროს სიჭრელითა და მხიარულებით. ამ სინთეზის გარეშე „ბ. ა". ვერ შეძლებდა თავისი ძირითადი ამოცანის შესრულებას, რაც ბრეხტმა ასე გამოხატა: „მე მინდოდა თეატრში გამომეყენებინა ცნობილი პრინციპი, რომ საჭიროა სამყაროს არა მარტო ახსნა, არამედ მისი გარდაქმნა. თეატრმა მარტო ის კი არ უნდა გვიჩვენოს, თუ როგორ იტანჯება მიჯაჭვული პრომეთე, არამედ მაყურებელს მისი განთავისუფლებისათვის ბრძოლის სურვილიც უნდა აღუძრას". ამასთან თეატრმა მაყურებელი არა მარტო კრიტიკულად უნდა განაწყოს სცენისადმი, არამედ სიამოვნებაც უნდა მიანიჭოს, გაართოს და დაასვენოს.

„ბ. ა-მა" დიდი გავლენა იქონია თანამედროვე მსოფლიო თეატრ. ხელოვნებაზე. 35-ჯერ იყო საგასტროლოდ მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. 1971 ოქტომბერში თბილისში წარმოადგინა „კორიოლანი" და „სამგროშიანი ოპერა".

ბრეხტის გარდაცვალების შემდეგ, 1956—71 თეატრს სათავეში ედგა ბრეხტის მეუღლე, უახლოესი თანამოაზრე და თეატრის წამყვანი მსახიობი ელენ ვაიგელი. 1950—60-იან წლებში თეატრში მუშაობდნენ მსახიობები: ე. ბუში, ე. გეშონეკი, ა. ჰურვიცი, ვ. კაიზერი. 1949—67 წამყვანი რეჟისორი იყო ე. ენგელი. 1971-თვის თეატრის წამყვანი მსახიობები იყვნენ: ე. შალი, გ. მაი, ჰ. თატე, ნ. ხრისტიანი, ე. ჰაუსმანი, ფ. რიჩი, ბ. ბერგი და სხვ.

*ლიტ.*: Брехт Б., О театре. Сб. статей, М., 1960; Зингерман Б., О театре Брехта, მის წგნ.: Жан Вилар и другие, М., 1964. *ნ. გურაბანიძე.*

**ბერლინი** (Berlin), გერმანიის დედაქალაქი 1871—1945. გერმ. უდიდესი ქალაქი ქვეყნის აღმ. ნაწილში. გაშენებულია სანაოსნო მდ. შპრეეზე (მდ. ჰაფელის შესართავთან) და არხებზე, რ-ებითაც ბ. ბალტიისა და ჩრდ. ზღვებს უკავშირდება. უმაღლესი წერტილია მთა მიუგელი (115 *მ*). ჰავა ზომიერი, ნოტიო. საშ. წლ. ტემპ-რა 8,4°C, იანვ. 0 — 0,6°C, ივლ. 18°C. ნალექები 587 *მმ* წელიწადში.

დედაქალაქად გადაქცევის შემდეგ ბ-ის ფართობი და მოსახლ. სწრაფად გაიზარდა. 1920 ბ-ს შეუერთდა 8 ქალაქი, 59 სას.-სამ. ტიპის დასახლება, 26 მამული და შეიქმნა დიდი ბ. (ოფიც. Groβ-Berlin), რ-იც 20 რ-ნად გაიყო. 1843 ბ-ში იყო 401 ათ. მცხ., 1871 წ. — 914 ათ., 1890 წ. — 1,7 მლნ., 1900 წ. — 2,7 მლნ., 1927 წ. — 4,2 მლნ., 1939 წ. — 4,3 მლნ., 1945 კი დაახლ. 2,5 მლნ-მდე შემცირდა. მჭიდროდ დასახლებული ბირთვის პერიფერიაზე გაიზარდა დიდი სამრეწვ. რ-ნები ტრეპტოვი, კეპენიკი და სხვ.

**ისტორიული ცნობა.** ბ. გაშენდა XIII ს. I ნახევარში ორი დასახლების ადგილას, რ-ებიც 1307 ერთ ქალაქად გაერთიანდა. 1486 ბ. გახდა ბრანდენბურგის (შემდეგ პრუსიის) დედაქალაქი. 1848—49 იყო გერმ. რევ. ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. გერმ. გაერთიანების შემდეგ, 1871-იდან, ბ. გერმ. იმპერიის დედაქალაქად და მის უდიდეს სამრეწვ.-კულტ. ცენტრად გადაიქცა.

XIX ს. დასასრულიდან ბ. გახდა გერმ. მუშათა მოძრაობის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი კერა. 1918 წ. 9 ნოემბ. (1918 ნოემბ. რევ. დასაწყისში) ბ-ში რესპუბლიკა გამოცხადდა. აქ შედგა გერმ. კომუნისტური პარტიის (გკპ) დამფუძნებელი ყრილობა (1918 წ. 30 დეკ. — 1919 წ. 1 იანვ.). ბ-ში არაერთხელ ჰქონდა ადგილი მუშათა რევ. შეიარაღებულ გამოსვლებს (1919 იანვ. მუშათა აჯანყება და სხვ.).

1933—45 იყო ნაციონალ-სოციალ. „მესამე რაიხის" დედაქალაქი. 1945 წ 30 აპრ. საბჭ. მეომრებმა გამარჯვების დროშა აღმართეს რაიხსტაგზე, ხოლო 2 მაისს მთლიანად დაიკავეს ქალაქი. 1945 წ. 8 მაისს ბ-ში ფაშისტური მთავარსარდლობის წარმომადგენლებმა ხელი მოაწერეს გერმანიის უსიტყვო კაპიტულაციის აქტს. მოკავშირეთა შორის დადებული შეთანხმებებით, ბ., როგორც გერმ. დედაქალაქი და მოკავშირეთა სამხ. ადმინისტრაციის უმაღლესი ორგანოს (საკონტროლო საბჭოს) ადგილსამყოფელი, გამოიყო განსაკუთრებულ რაიონად საბჭ. საოკუპაციო ზონის ფარგლებში და დაექვემდებარა სსრ კავშირის, აშშ-ის, დიდი ბრიტ და საფრ. ერთობლივ ოკუპაციას ოთხმხრივი სამოკავშირეო კომენდატურის საშუალებით. ქალაქი ოთხ საოკუპაციო სექტორად დაიყო და 1945 ივლ. ბ-ში მოკავშირეთა ჯარის ნაწილები შევიდნენ.

1945 წ. 17 ივლისიდან 2 აგვისტომდე ბ-ის მახლობლად ჩატარდა *პოტსდამის კონფერენცია 1945*. საბჭ. საოკუპაციო ზონაში (ბ-ის საბჭ. სექტორის ჩათვლით) ჩატარდა დიდი რევ. გარდაქმნები, რ-თა შედეგად ლიკვიდირებულ იქნა ნაცისტური სახელმწიფო აპარატი და ჩამოყალიბდა თვითმმართველობის დემოკრ. ორგანოები.

1945 დასასრულისათვის გამოიკვეთა დას. სახელმწიფოთა სეპარატული კურსი გერმ. და ბ-ის საკითხში. მათ არ განახორციელეს თავიანთ სექტორებში პოტსდამის კონფერენციის გადაწყვეტილებები და შემდეგ თვითნებურად გამოყვეს ბ-ის დას. ნაწილი. 1948 წ. 23 ივნ. დას. ბ-ზე გავრცელდა მათ მიერ დას. საოკუპაციო ზონებში ჩატარებული სეპარატული ფულის რეფორმა. 1948 წ. 5 დეკ. ბ-ის დას. სექტორებში ჩატარდა საქალაქო პარლამენტის სეპარატული არჩევნები, ხოლო 1950 წ. 1 ოქტ. ძალაში შევიდა დას. ბ-ის საგანგებო კონსტიტუცია. ქალაქი ფაქტობრივად ორ ნაწილად გაიყო.

1949 წ. 7 ოქტ. ბ-ის აღმ. სექტორში, სადაც ჯერ კიდევ 1948 ნოემბრიდან არსებობდა დემოკრ. მაგისტრატი, გამოცხადდა გდრ-ის შექმნა. გდრ-ის პირველი კონსტ. თანახმად, აღმ. ბ. რესპ. დედაქალაქი გახდა.

**ეკონომიკური ცნობა.** ბ. კაპიტალიზმის განვითარების პერიოდში საბანკო კაპიტალის, მრეწვ. და ვაჭრობის, გერმ. და საზღვარგარეთის დიდი მონოპ. გაერთიანებების ცენტრი გახდა. ბ. იყო არამარტო გერმ. წამყვანი ეკონ. ცენტრი, არამედ კაპიტალ. სამყაროს ერთ-ერთი უდიდესი სამრეწვ. ცენტრიც. 1939 ბ-ში ითვლებოდა 2,5 მლნ. დაქირავებული მუშაკი, მ. შ. 1,2 მლნ. მუშა. ბ-ზე მოდიოდა გერმ. მრეწველობაში დასაქმებულთა 7,2%. იგი აწარმოებდა (ღირებულებით) გერმ. სამრეწვ. პროდუქციის 8,7%-ს. ბ-ის სამრეწვ. წარმოების სტრუქტურა იხ. ცხრილში.

ბ-ში განსაკუთრებით ფართოდ იყო განვითარებული ლითონდასამუშ. დარგები. აქ თავმოყრილი იყო გერმ. მთელი ელექტროტექ. მრეწვ. 1/2, მანქანათმშ. მნიშვნელოვანი ნაწილი (მ. შ. ჩარხმშენებლობის 1/4), აგრეთვე ქვეყნის ოპტიკურ-მექან. და სამკერვალო მრეწველობა, პოლიგრ. და საგამომცემლო საქმე.

**არქიტექტურა.** ბ-ს შენარჩუნებული აქვს ძველი, შუა საუკ. რადიალურ-წრიული დაგეგმარება. შუა საუკ. ნაგებობათაგან ცოტაა შემორჩენილი (გოტიკური ეკლესია მარიენკირხე, დაახლ. 1260 — XIV ს. შუა წლები). XVIII ს. — XIX ს. დასაწყისში ბ-ის განაშენიანება რეგულარული სისტემით ხდებოდა. გაჰყავდათ ფართო და სწორი ქუჩები (უნტერ-დენ-ლინდენი), აშენებდნენ ბაროკოსა (ცოიგჰაუზი, ამჟამად გერმ. ისტორიის მუზეუმი, 1695—1706, არქიტექტორები ი. ა. ნერინგი, ა. შლიუტერი, ჟ. დე ბოდტი) და კლასიციზმის სტილის (ოპერის თეატრი, 1741—43, არქიტ. გ. ვ. კნობელსდორფი; დრამ. თეატრი, 1819—21, არქიტ. კ. ფ. შინკელი) ნაგებობებს. XIX ს. — XX ს. დასაწყისში ბ. უზარმაზარ ქალაქად გადაიქცა, გაშენდა მუშათა ყაზარმები, სამრეწვ. ტერიტორიები, პროლეტ. რ-ნები. ქალაქის ცენტრში განლაგებული იყო სახ. და ადმ. შენობები (რატუშა, 1861—69, არქიტ. ფ. ჰ. ვეზემანი; რაიხსტაგი, 1884—94, არქიტ. პ. ვალოტი), სავაჭრო-საქმიანი ქუჩები, არისტოკრ. და ბურჟ. რ-ნები. XX ს-ში არქიტექტორების პ. ბერენსის, ე. მენდელზონის, ჰ. პელციგის, ვ. გროპიუსის, ბ. ტაუტის მონაწილეობით ბ-ში აიგო ფუნქციონალისტური ხასიათის ბევრი შენობა.

**ბერლინი** (Berlin), გერმანიის დემოკრატიული რესპუბლიკის დედაქალაქი, გდრ-ის მთავარი პოლიტ., ეკონ., სამეცნ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია მდ. შპრეეზე. ფართ. 403 *კმ²*, 1,1 მლნ. მცხ. (1974).

ბ. რესპ. დაქვემდებარების ქალაქია. ხელისუფლების ორგანოა დეპუტატთა საქალაქო კრება, ირჩევს აღმასრ. ორგანოს— მაგისტრატს ობერბურგომისტრის მეთაურობით. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა საქალაქო რაიონებად.

1949 მაისში ბ-ში შედგა გერმ. III სახალხო კონგრესი, რ-მაც დაამტკიცა რესპ. კონსტიტუცია და აირჩია გერმ. სახალხო საბჭო. 10 ოქტ. გდრ-ის მთავრობას საზეიმოდ გადაეცა ყველა ადმ. უფლება, რასაც მანამდე საბჭ. სამხ. ადმინისტრაცია ახორციელებდა.

ბ-შია გდრ-ის ყველა ცენტრ. სახელმწ. დაწესებულება, ყველა პოლიტ. პარტიისა და მასობრივი ორგანიზაციის ხელმძღვანელი ორგანოები, უცხოეთის სახელმწიფოთა დიპლ. და სავაჭრო წარმომადგენლობები. ბ-ში ჩატარდა არაერთი მნიშვნელოვანი საერთაშ. კონფერენცია და ყრილობა.

**ეკონომიკა.** ბ. გდრ-ის უდიდესი ინდუსტრ. ქალაქია. ომის შემდგომ აღდგენილ იქნა დანგრეული მრეწვ., ტრანსპ. და ენერგეტ. მეურნეობა. შეიქმნა ახ. სამრეწვ. საწარმოები, სამრეწვ. კომპლექსები და რაიონები. გეგმაზომიერი განვითარების შედეგად არამარტო გაიზარდა მრეწვ. ყველა დარგის წარმოების აბსოლ. მოცულობა, არამედ მოხდა მნიშვნელოვანი სტრუქტურული ცვლილებანიც. გადიდდა საერთო და სატრანსპ. მანქანათმშ., ელექტროტექ. და ქიმ. მრეწვ. ხვ. წილი. რამდენადმე შემცირდა კვების, აგრეთვე მსუბუქი (სამკერვალო და სხვ. დარგები) მრეწვ. წილი. მომუშავეთა თითქმის ნახევარი დასაქმებულია მრეწველობაში (მშენებლობისა და ხელოსნობის ჩათვლით), დაახლ. 25% — სამეცნ. და კულტ. დაწესებულებებსა და სამმართველოებში. განვითარებულია ელექტროტექ., კვების, ქიმ. და მსუბუქი მრეწვ., საერთო და სატრანსპ. მანქანათმშ. ბ. ქვეყნის ელექტროტექ. მრეწვ. (გდრ-ის ელექტროტექ. პროდუქციის 25,1%) და პოლიგრ. წარმოების (24%) მნიშვნელოვანი ცენტრია. არის ზუსტი მექანიკისა და ოპტიკის საწარმოები. მუშებისა და მოსამსახურეების 60%-ზე მეტი დასაქმებულია მსხვილ საწარმოებში (1000 და მეტი კაცი). მთავარი სამრეწვ. საწარმოები განლაგებულია განაპირა რ-ნებში, განსაკუთრებით კეპენიკში, ტრეპტოვში, ლიხტენბერგში, ვაისენზეეში. უდიდესი სახალხო საწარმოებია: ელექტროაპარატურის ქ-ნა (ტრეპტოვი), ელსადგური კლინგენბერგი (ტრეპტოვი), კ. ლიბკნეხტის სახ. ტრანსფორმატორების ქ-ნა, კაბელის ქ-ნა, რადიოქარხანა, ტელეელექტრონიკის (კეპენიკი), ელექტრომანქანათსაშ. („ბერგმან-ბორზიგი", პანკოვი), საზხი მანქანების ქ-ნები (ვაისენზეე და ლიხტენბერგი), სამკერვალო ფ-კა „ფორტშრიტი" (ლიხტენბერგი). სამრეწვ. საწარმოები თავმოყრილია უმთავრესად წყლის გზებისა და სამხრ. განაპირა გზის გასწვრივ.

ბ-შია გდრ-ის მთავარი საკრედიტო დაწესებულებანი: სახელმწ. ბანკი, გერმ. საგარეო-სავაჭრო ბანკი, გერმ. საგლეხო ბანკი.

ბ. გდრ-ის სატრანსპ. ქსლის მთავარი კვანძია. შედარებით დიდი ვაგზალია ოსტბანჰოფი (აღმ.). ბ-ის სამხრ. გარეუბნის მახლობლად გაშენებულია შენეფელდის აეროპორტი. სამდ. ნავსადგურის (ოსტჰაფენი) ტვირთბრუნვა 2 მლნ. ტ-ზე მეტია. მგზავრები გადააჰყავთ უმთავრესად ელექტრიფიცირებული რკინიგზითა და მეტროპოლიტენით.

ქალაქის ფარგლებშია დაახლ. 11,5 ათ. ჰა სას.-სამ. ფართობი, აქედან 4,5 ათ. ჰა-ს შეადგენს პატარა ბაღები და ბოსტნები. ქალაქის საზღვრებს გარეთ, პოტსდამისა და ფრანკფურტის ოლქებში, სასარგებლო სას.-სამ. ფართობის 23 ათ. ჰა-ს ამუშავებს ბ-ის საწარმოები (სახალხო მამულები და სას.-სამ. საწარმოო ამხანაგობანი).

**არქიტექტურა.** ბ-ში ხორციელდება ქალაქის აღდგენისა და სოციალ. ქალაქთმშენებლობის ფართო პროგრამა. აღდგა და აშენდა ბევრი სამრეწვ. საწარმო, არქიტ. ძეგლი. განაშენიანდა კარლ-მარქსალეეს ქუჩის რ-ნი, აიგო ადმ. შენობები, ინ-ტები, სკოლები, საავადმყოფოები, საბავშვო და კულტ.-საყოფაცხოვრებო დაწესებულებანი, უნივერსალური და სპორტ. დარბაზები, ჩატარდა ცენტრის რეკონსტრუქცია. 1960-იან წლებში აღადგინეს და გაანაშენიანეს ქუჩა უნტერ-დენ-ლინდენი. გდრ-ის მე-20 წლისთავთან დაკავშირებით მთლიანად იქნა რეკონსტრუირებული ალექსანდერპლაცის მოედანი, ვ. ი. ლენინის დაბადების 100 წლისთავთან დაკავშირებით განაშენიანდა მოედანი ლენინპლაცი (არქიტექტორები ი. ნეტერი, ჰ. მელანი) და დაიდგა ვ. ი. ლენინის ძეგლი. ცენტრში აღმართულია სატელევიზიო



ბერლინი —გდრ. დრამატული თეატრი. 1819 — 21. არქიტ. კ. ფ. შინკელი.

კოშკი (სიმაღლე 360 *მ*, 1969, არქიტექტორები კ. კოლმანი, გ. ფრანკე, კ. ტიმი, ინჟინერი ა. პერცოგი და სხვ.). რეკონსტრუირებულია აგრეთვე ზოოპარკი (1957, არქიტ. ჰ. გრაფუნდერი და სხვ.). ტრეპტოვში დგას საბჭოთა მეომრების ძეგლი (1946–49, საბჭ. მოქანდაკე ე. ვუჩეტიჩი, არქიტ. ი. ბელოპოლსკი). ცენტრსა და გარეუბნებში ფართოდაა გაშლილი საბინაო მშენებლობა, შენდება ბევრი საზ.-სავაჭრო ცენტრი და კულტ.-საყოფაცხოვრებო დაწესებულება.

ბ. სამეცნ.-კვლ. მუშაობის, უმაღლესი და საშ. სპეც. განათლების უდიდესი ცენტრია. აქ არის გდრ-ის სამეცნ.-კვლ. საბჭო, გერმ. მეცნ. აკადემია (დაარსდა 1946 ყოფილი პრუსიის მეცნ. აკად. ბაზაზე), გერმ. სას.-სამ. მეცნ. აკადემია (დაარსდა 1951), გერმ. სამშენებლო აკადემია (დაარსდა 1951), გერმ. ხელოვნების აკადემია (დაარსდა 1950), ჰუმბოლდტების სახ. უნ-ტი (დაარსდა 1809), კ. მარქსის სახ. უმაღლესი პარტ. სკოლა, გერმ. ერთიანი სოციალ. პარტიის ცკ-ის საზ. მეცნ. ინ-ტი (დაარსდა 1961), სახვითი და გამოყენებითი ხელოვნ. უმაღლესი სკოლა, გერმ. უმაღლესი მუს. სკოლა, ექიმთა კვალიფიკაციის ასამაღლებელი აკადემია, გერმ. ერთიანი სოციალ. პარტიის ცკ-ის მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტი (დაარსდა 1949), გერმ. ეკონ. ინ-ტი, ბაზრის კვლევის ინ-ტი (დაარსდა 1952), მრავალრიცხოვანი სამეცნ.-ეკონ. და ტექ. ინ-ტები, აგრეთვე საინჟინრო და საშ. სპეც. დაწესებულებები, ტექნიკის პალატა, სამეცნ. ცოდნის გამავრცელებელი საზ-ბა „ურანია", გერმ. სახელმწ. ბ-კა და სხვ. ბ-კები, სახელმწ. მუზეუმები (იხ. *ბერლინის სამხატვრო მუზეუმები*), გერმ. ისტ., მხარეთმცოდნეობის მუზეუმები და სხვ. სახელმწ. ოპერის თეატრი, დრამ. თეატრი, გერმ. თეატრი, კომ. ოპერის თეატრი, მეტროპოლ-თეატრი (ოპერეტა), „*ბერლინერ ანსამბლი*" (ბ. ბრეხტის თეატრი), რადიოსტუდია, ტელესტუდია, კინოსტუდია „დეფა", ვ. ულბრიხტის სახ. სტადიონი, ფ. ლ. იანის სახ. სპორტ. პარკი, ბერლინის სპორტ. ფორუმი, ვ. ზელენბინდერის სახ. სპორტ. დარბაზი, გერმ. სპორტ. დარბაზი, საცურაო აუზი, არხი რეგატისათვის, იპოდრომი. არხენჰოლდის ობსერვატორია პლანეტარი-

სამრეწველო წარმოების დარგობრივი სტრუქტურა და კონცენტრაცია ბერლინში (1939)

| მრეწველობის დარგი | საწარმოთა რიცხვი | დასაქმებული პირი (ათასობით) | |
|---|---|---|---|
| | | სულ | მ. შ. საწარმოებში, რ-ებშიც დასაქმებულია 50 და მეტი მუშაკი |
| სულ | 110076 | 1180 | 794 |
| მათ შორის: | | | |
| ელექტროტექნიკური | 2757 | 252 | 238 |
| საერთო მანქანათმშ. | 3423 | 153 | 129 |
| ლითონის ნაკეთობათა წარმოება | 6086 | 100 | 80 |
| სამკერვალო | 51109 | 150 | 33 |
| კვების | 10890 | 93 | 38 |
| პოლიგრაფიული | 3286 | 57 | 43 |



ბერლინი — გდრ. ფაშიზმის მსხვერპლთა ხსოვნის დღისადმი მიძღვნილი მიტინგი. 1968 წ. 8 სექტემბერი.

უმით, ზოოპარკი. ბ-ის პრესის, რადიოსა და ტელევიზიის შესახებ იხ. სტ. *გერმანიის დემოკრატიული რესპუბლიკა.*

**ბერლინი დასავლეთი** (Westberlin), განსაკუთრებული პოლიტ. ერთეული. გაშენებულია მდ. შპრეეზე (მდ. ჰაფელის შესართავთან). ფართ. 481 $კმ^2$. მოსახლ. 2 მლნ. კაცი (1975).

უმაღლესი ხელისუფლება ეკუთვნის აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. სამმხრივ სამხ. კომენდატურას. საკანონმდებლო ხელისუფლებას ახორციელებს მოსახლ. მიერ 4 წლით არჩეული დეპუტატთა საქალაქო პალატა (პარლამენტი). აღმასრ. ხელისუფლების ორგანოა სენატი (მთავრობა), რ-საც მეთაურობს დეპუტატთა საქალაქო პალატის მიერ არჩეული მმართველი ბურგომისტრი. ქალაქის ტერიტორია (12 საქალაქო რაიონი) დაყოფილია აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. საოკუპაციო სექტორებად.

განსაკუთრებული პოლიტ. ერთეული დას. ბ. შეიქმნა გერმანიისა და ბერლინის საკითხში დას. სახელმწიფოთა სეპარატისტული პოლიტიკის შედეგად.

დას. ბ-ში აღდგენითი სამუშაოები დაიწყო რიგი ხელოვნური ღონისძიებებით (*მარშალის გეგმის* სუბსიდიები და გფრ-ის ფინანსური დახმარება). ეკონომიკა მხოლოდ დას. გერმ. ბაზარზე იყო ორიენტირებული. გფრ-ის მმართველმა წრეებმა წამოაყენეს უკანონო პრეტენზიები დას. ბ-ის მიმართ. გფრ არღვევდა დას. ბ-ის უფლებრივ სტატუსს, აწყობდა აქ გფრ-ის საპრეზიდენტო არჩევნებს, ბუნდესტაგის ფრაქციებისა და კომისიების სხდომებს. დას. ბ-ში იქმნებოდა გფრ-ის რევანშისტული და ნეონაცისტური ჯგუფებისა და გაერთიანებების ფილიალები, დაზვერვითი და დივერსიული ცენტრები. აქედან 1953 წ. 17 ივნ. შეეცადნენ მოეწყოთ კონტრრევ. ამბოხება გდრ-ის დედაქალაქში.

სსრკ-სა და გდრ-ის მთავრობებმა არაერთხელ წამოაყენეს წინადადებები დას. ბ-ის მდგომარეობის ნორმალიზაციის შესახებ. გფრ-ის და მისი ნატოელი მოკავშირეების აგრესიული მოქმედების საპასუხოდ გდრ-ის მთავრობამ 1961 აგვ. განახორციელა დაცვითი ღონისძიებანი დას. ბ-ის საზღვრებზე.

რთული და ხანგრძლივი მოლაპარაკების შემდეგ, 1971 წ. 3 სექტ., ელჩებმა, ხოლო 1972 წ. 3 ივნ. ოთხი სახელმწიფოს (სსრკ, აშშ, ინგლისი, საფრანგეთი) საგარეო საქმეთა მინისტრებმა ხელი მოაწერეს დას. ბ-ის საკითხებზე ოთხმხრივი შეთანხმების დასკვნით ოქმს, რამაც მყარი ნიადაგი შეუქმნა ბ-ის უმწვავესი პრობლემის მოწესრიგების საქმეს.



ბერლინი — გდრ. ტურბინების ფაბრიკა. 1909. არქიტ. პ. ბერენსი.

დას. ბ-ის პოლიტიკური პარტიები: *სოციალ-დემოკრატიული პარტია*, დას. ბ-ის მმართველი პარტია, აერთიანებს 36 ათასამდე წევრს, შემადგენლობით ძირითადად მუშათა პარტიაა, მაგრამ მისი ხელმძღვანელობა ახორციელებს ბურჟუაზიასთან შემთანხმებლურ პოლიტიკას; *ქრისტიანულ-დემოკრატიული კავშირი*, აერთიანებს 8 ათ. წევრს, მსხვილი კაპიტალისა და მონოპ. ბურჟუაზიის პარტია; *თავისუფალი დემოკრატიული პარტია*, აერთიანებს 2 ათასამდე წევრს, ბურჟუაზიის, მოხელეებისა და ლიბერალური ინტელიგენციის პარტია; *დასავლეთ ბერლინის ერთიანი სოციალისტური პარტია*, დასავლეთბერლინელ მშრომელთა მარქსისტულ-ლენინური პარტია.

**ეკონომიკა.** დას. ბ. დიდი სამრეწვ. ცენტრია, რ-ის ომის შემდგომი ეკონ. განვითარება განსაზღვრა დას. სამი სახელმწიფოსა (აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ.) და გფრ-ის პოლიტიკამ. 1950 დას. ბ-ის სამრეწვ. წარმოების მოცულობამ შეადგინა 1936 დონის მხოლოდ 1/3, 1967 ეს დონე 2-ჯერ ამაღლდა. 1945 შემდეგ მრეწვ. სტრუქტურა ძირეულად შეიცვალა. აღდგა და ზოგ შემთხვევაში ომამდელ დონეს გადააჭარბა ზოგიერთმა წარმოებამ, მაგ., ელექტროტექ. და სამკერვალო მრეწველობაში. საერთო სამრეწვ. წარმოებაში ომამდელ წლებთან შედარებით შემცირდა ისეთი დარგების წილი, როგორიცაა პოლიგრ. და კვების მრეწვ.; მთელ მომუშავე პირთა თითქმის ნახევარი დასაქმებულია მრეწველობასა და ხელოსნობაში (მშენებლობის ჩათვლით), დაახლ. 20% — ვაჭრობასა და ტრანსპორტში, დანარჩენი — არამწარმოებლურ სფეროში. განვითარებულია ელექტროტექ. მრეწვ., საერთო მანქანათმშ., სამკერვალო, კვების, ქიმ. მრეწვ. და სხვ.; ლითონდასამუშ. საწარმოები განლაგებულია უმთავრესად ჩრდ.-დას. ნაწილში მდ-ების ჰაფელის, შპრეესა და არხების, ხოლო სამხრ-ით ტელტოვის არხის გასწვრივ. ეკონომიკაში წამყვანი პოზიციები უკავია უმთავრესად დას. გერმ. და ამერ. კაპიტალის დიდ მონოპ. გაერთიანებებს. ელექტროტექ. საწარმოები ეკუთვნის „სიმენსისა“ (მთავარი საწარმოა შპანდაუში) და „აეგის“ (ვედინგი) კონცერნებს და ამერ. ტრესტ იტტ-ს (ტემპელჰოფი და შენებერგი), მანქანათმშ. საწარმოები — ბეშის (შპანდაუ), კვანდტის (რაინიკენდორფი) კონცერნებს და დას. გერმ. სახელმწ. კონცერნ ზალციტერს (რაინიკენდორფი და შპანდაუ). დას. ბ-ის საგარეო-სავაჭრო ტვირთბრუნვაში პირველ ადგილზეა გფრ (მასზე მოდის დას. ბ-ის საგარეო-სავაჭრო ბრუნვის 83%, 1974), შემდეგ — საერთო ბაზრის სხვა სახელმწიფოები: ნიდერლანდი, იტალია, აგრეთვე შვეცია, შვეიცარია, აშშ; სოციალ. ქვეყნების (გდრ-ის ჩათვლით) წილი შედარებით ნაკლებია. დას. ბ. საგარეო ბაზარს აწვდის მანქანებს, ელექტროტექ. ნაწარმს, ზუსტი მექანიკისა და ოპტიკის, ფარმაცევტული მრეწვ. პროდუქციას (მთელი გატანის 3/4). უმთავრესად შეაქვთ: ნახშირი (ბრიკეტები), ნავთობი, ხე-ტყე, ქიმ. ნედლეული, სურსათი. ფულის ერთეულია დას. გერმ. მარკა. დას. ბ-ის ბიუჯეტის ქრონ. დეფიციტი იფარება გფრ-ის ბიუჯეტიდან ყოველწლიური დიდი დოტაციებით (5,32 მლრდ. მარკა, 1974).

სატრანზიტო გადაზიდვები დას. ბ-სა და დას. ქვეყნებს (გფრ და სხვ.) შორის ხორციელდება გდრ-ის კომუნიკაციებით. საავტ. ტრანსპორტზე მოდის ტვირთზიდვის 42%, მგზავრთა გადაყვანის 55%; რკინიგზაზე, შესაბამისად, 18% და 9%; წყლის გზებზე მოდის ტვირთზიდვის 40%, საჰაერო ტრანსპორტზე — მგზავრთა გადაყვანის 36%. ქალაქის ფარგლებში მგზავრთა დაახლ. 2/3 გადაყავთ ავტობუსებითა და ტროლეიბუსებით, 1/3 მეტროპოლიტენითა და საქალაქო რკინიგზით (ექვემდებარება გდრ-ს).

სას.-სამ. სავარგულებს დას. ბ-ის ფართობის დაახლ. 17% უკავია. სოფ. მეურნ. (ტყის მეურნეობასთან ერთად) ქალაქის მოსახლეობას აწვდის უმთავრესად ბოსტნეულს, ხილსა და ყვავილებს.

**არქიტექტურა.** დას. ბ-ში ჩატარდა მნიშვნელოვანი სამუშაოები სამრეწვ. და საცხოვრ. რ-ნების სარეკონსტრუქციოდ და გასანაშენიანებლად (1945—65 მწყობრში ჩადგა 270 ათ. ბინა). შენდება ბანკები, კანტორები, მაღაზიები, სასტუმროები და ეკლესიები, ხელახლა განაშენიანდა ზოოპარკის რ-ნი, გარეუბნების სამრეწვ. რ-ნები და დასახლებანი. შეიქმნა ახ. რ-ნები (ბუკოვ-რუდოვი, ვიტენაუ, არქიტ. ვ. გროპიუსი და სხვ.). აღსანიშნავია შილერის თეატრი (1949—50, არქიტექტორები ჰ. ფელკერი, რ. გროსე), ამერ. მემორიალური ბ-კა (1952—54, არქიტექტორები გ. იობსტი, ვ. კროიერი, ჰ. ვილე, ფ. ბორნემანი), უმაღლესი მუს. სკოლის საკონცერტო დარბაზი (1952—54, არქიტ. პ. ბაუმგარტენი), კონგრესჰალეს დარბაზი (1957, ამერ. არქიტ. ჰ. სტაბინსი), ფილარმონიის დარბაზი (1964, არქიტ. ჰ. შაროუნი), „თავისუფალი უნ-ტი“ (ფრანგი არქიტ. ჟ. კანდილისი და სხვ.), ეროვნ. გალერეა (1968, არქიტ. ლ. მის ვან დერ როე). აღდგენილია რაიხსტაგის შენობა და ბელვიუს სასახლე. დიდი მწვანე მასივებია — ტირგარტენის პარკი (სადაც დგას ბერლინის იერიშის მონაწილე გმირების ძეგლი, 1945, საბჭ. მოქანდაკეები ლ. კერბელი, ვ. ციგალი), გრუნევალდის, შპანდაუს, ტეგელისა და სხვ. ტყეები.

დას. ბ-შია ე. წ. თავისუფალი და ტექ. უნ-ტები; პედ., თეოლ., მუს. უმაღლესი სკოლები; ხელოვნ., კინოს და ტელევიზიის აკადემიები, ადმ. აკად., გერმ. ეკონ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი (კონიუნქტურის კვლევის ინ-ტი). უდიდესი ისტ.-კულტ. და სამხატვრო კოლექციები თავმოყრილია სახელმწ. მუზეუმებში (დალემის რ-ნში).

**ბერლინის თათბირი** *ოთხი სახელმწიფოს საგარეო საქმეთა მინისტრებისა 1954*, სსრკ-ის, აშშ-ის, საფრ. და დიდი ბრიტ. საგარეო საქმეთა მინისტრების თათბირი (25 იანვ. — 18 თებ.). სსრკ-ის დელეგაციის წინადადებით დღის წესრიგში შეტანილ იქნა შემდეგი საკითხები: 1. საერთაშ. ურთიერთობაში დაძაბულობის შენელების ღონისძიებათა და აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ., სსრკ-ისა და ჩინ. სრ საგარეო საქმეთა მინისტრების თათბირის მოწვევის შესახებ; 2. გერმ. საკითხი და ევრ. უშიშროების უზრუნველყოფის ამოცანები; 3. ავსტრ. სახელმწ. ხელშეკრულების შესახებ. მიღწეულ იქნა შეთანხმება ხელი შეეწყოთ განიარაღების პრობლემების წარმატებით გადაწყვეტის ან უკიდურეს შემთხვევაში, შეიარაღების მნიშვნელოვნად შემცირებისათვის. მაგრამ დას. სახელმწიფოებმა უარყვეს სსრკ-ის წინადადება შეიარაღების საყოველთაო შემცირების მიზნით მსოფლიო კონფერენციის 1954 მოწვევის შესახებ. გადაწყდა, კორეის საკითხის მშვიდობიანი მოწესრიგებისა და ინდოჩინეთში მშვიდობიანობის აღდგენის მიზნით, 1954 წ. 26 აპრ. ჟენევაში მოეწვიათ აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ., სსრკ-ისა და ჩინ. სრ წარმომადგენელთა თათბირი სხვა დაინტერესებული სახელმწიფოების მონაწილეობით. მეორე საკითხის განხილვისას თათბირმა უარყო სსრკ-ის წინადადებები, რ-თა მიზანი იყო გერმ. მილიტარიზაციის აღკვეთისათვის ხელის შეშლა და გერმ. მშვიდობიანი, დემოკრ. განვითარების უზრუნველყოფა; აგრეთვე წინადადება „ევროპის უშიშროების უზრუნველყოფის შესახებ“ და პროექტი „საერთოევროპული ხელშეკრულებისა კოლექტიური უშიშროების შესახებ“.

დას. სახელმწიფოები იმის წინააღმდეგაც წავიდნენ, რომ მიღებულიყო შეთანხმებული გადაწყვეტილება დამოუკიდებელი და დემოკრ. ავსტრ. აღდგენის თაობაზე სახელმწ. ხელშეკრულების დადების შესახებ.

**ბერლინის კონგრესი 1878,** საერთაშორისო კონგრესი, რ-იც მოწვეულ იქნა ავსტრია-უნგრეთის და ინგლისის მოთხოვნითა და გერმანიის მხარდაჭერით რუსეთ-ოსმალეთის 1877—78 ომის შემდგომ დადებული სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულების (1878) პირობების გადასასინჯად. კონგრესის შედეგად მაკედონია (სან-სტეფანოს ხელშეკრულებით შედიოდა ბულგარეთის შემადგენლობაში) დაუბრუნდა ოსმალეთს. ბულგარეთის ტერიტორია, რ-საც მიღებული ჰქონდა ავტონომია, ნახევარზე მეტად შემცირდა. ბალკანეთის სამხრეთით მდებარე ბულგარელებით დასახლებული ოლქებისაგან შეიქმნა აღმ. რუმელია, რ-იც სულთნის გამგებლობაში რჩებოდა, თუმცა ენიჭებოდა ადმინისტრაციული ავტონომია. ცნეს სერბიის, ჩერნოგორიისა და რუმინეთის დამოუკიდებლობა. ჩერნოგორიის ტერიტორია სან-სტეფანოს ზავის პირობებით მიღებულთან შედარებით შემცირდა ორი მესამედით. ავსტრია-უნგრეთმა მიიღო სლავებით დასახლებული ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ოკუპირების „უფლება“. რუსეთს დაუმკვიდრეს ბათუმი, ყარსი და არდაჰანი, აგრეთვე ბესარაბიის სამხრეთ ნაწილი. ოსმალთა უღლისაგან საბოლოოდ გათავისუფლდა აჭარა-ქობულეთი, თუმცა საქართველოსა და სომხეთის მიწა-წყლის მნიშვნელოვანი ნაწილი კვლავ ოსმალეთს დარჩა.

*ლიტ.*: ახალი ისტორია (მეორე პერიოდი), წგნ. 1. 1870—1900, თბ., 1973; სურგულაძე ა., რუსეთი XIX საუკუნის 60—80-იან წლებში, თბ., 1964; История дипломатии, 2 изд., т. 2, М., 1963.

**ბერლინის კონფერენცია 1884—85,** საერთაშ. კონფერენცია ბერლინში (1884 წ. 15 ნოემბ. — 1885 წ. 26 თებ.) ავსტრია-უნგრ., აშშ-ის, ბელგ., დიდი ბრიტ., გერმ., დან., ესპ., ოსმ., იტალ., ნიდერ., პორტუგ., რუს., საფრ. და შვეციის წარმომადგენელთა მონაწილეობით. ცნო „კონგოს საერთაშორისო ასოციაციის“ (მეთაური ბელგ. მეფე ლეოპოლდ II) სუვერენიტეტი მდ. კონგოს აუზის დიდ ნაწილზე (ეს ტერიტ. 1879—84 მიიტაცა ასოციაციამ). კონფერენციაზე მიღებული „გენერალური აქტი“ ყველა სახელმწიფოსათვის ითვალისწინებდა ვაჭრობისა და ნაოსნობის თავისუფლებას მდ-ების კონგოსა და ნიგერის აუზებში; კრძალავდა მონებით ვაჭრობას, მაგრამ კოლონ. დაპყრობებს კანონიერად აცხადებდა (მუხლები 34, 35). ორმხრივი მოლაპარაკების მსვლელობაში კონფერენციის მონაწილეებმა დააზუსტეს თავიანთი ზოგი სამფლობელოს საზღვრები აფრიკაში.

**ბერლინის კონფერენცია 1945,** სსრკ-ის, აშშ-ისა და დიდი ბრიტ. მთავრობათა მეთაურების კონფერენცია. იხ. *პოტსდამის კონფერენცია 1945.*

**ბერლინის ოპერაცია 1945,** ბელორ. II (საბჭ. კავშირის მარშალი კ. როკოსოვსკი), ბელორ. I (საბჭ. კავშირის მარშალი გ. ჟუკოვი) და უკრ. I (საბჭ. კავშირის მარშალი ი. კონევი) ფრონტების შეტევითი ოპერაცია საბჭ. კავშირის დიდ სამამულო ომში (16 აპრ. — 8 მაისი). 1945 იანვ.-მარტში საბჭ. არმიამ გაანადგურა მტრის დიდი დაჯგუფებები აღმ. პრუსიაში, პოლონეთსა და აღმ. პომერანიაში და ფართო ფრონტით მდ-ებს ოდერსა და ნაისეს მიადგა. საბჭ. ჯარები ღრმად შეიჭრნენ გერმ. ტერიტორიაზე და მდ. ოდერის დას. ნაპირზე კიუსტრინის რ-ნში დაიკავეს მნიშვნელოვანი პლაცდარმი. ამავე დროს დასავლეთიდან გერმანელებს უტევდნენ ინგლ.-ამერ. ჯარები, რ-ებსაც ისინი ორგანიზებულ წინააღმდეგობას არ უწევდნენ. ჰიტლერელთა ხროვას მოკავშირეებს შორის უთანხმოების ჩამოვარდნის იმედი ჰქონდა და ყოველ ღონეს ხმარობდა, რათა შეეჩერებინა საბჭ. ჯარების ბერლინისაკენ წინსვლა და ინგლისსა და აშშ-თან სეპარატული ზავის დადება მოესწრო. გერმ. სარდლობამ ბერლინის მიმართულებით თავი მოუყარა ჯარების დიდ დაჯგუფებას, რ-შიც შედიოდა არმიათა ჯგუფები „ვისლა“ და „ცენტრი“, სულ 1 მლნ. კაცი, 10 400 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 1530 ტანკი და მოიერიშე ქვემეხი, 3300-ზე მეტი თვითმფრინავი; ოდერისა და ნაისეს დას. ნაპირებზე შეიქმნა 20—40 *კმ* სიღრმის სამი თავდაცვითი ზოლი. ბერლინის გამაგრებული რ-ნი სამი თავდაცვითი სარტყლისაგან შედგებოდა. ქალაქის ყველა დიდი შენობა ციხესიმაგრედ გადააქციეს.

საბჭ. სარდლობამ ბერლინის მიმართულებით თავი მოუყარა 19 საერთო საჯარისო (მ. შ. 2 პოლონური), 4 სატანკო და 4 საჰაერო არმიას (2,5 მლნ. კაცი, 41 600 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 6250 ტანკი და თვითმავალი საარტ. დანადგარი, 7500 თვითმფრინავი). მთავარსარდლობის გეგმით საბჭ. ჯარებს უნდა განეხორციელებინა რამდენიმე ძლიერი დარტყმა ფართო ფრონტით, დაენაწევრებინა მტრის ბერლინის დაჯგუფება, ალყა შემოერტყა და ნაწილ-ნაწილ გაენადგურებინა. 16 აპრ. მძლავრი საარტ. და საავიაციო მომზადების შემდეგ ბელორ. I ფრონტის ჯარებმა კიუსტრინის პლაცდარმიდან მოწინააღმდეგეს შეუტიეს მდ. ოდერზე (მთავარი დარტყმა), ერთდროულად უკრ. I ფრონტის ჯარებმა დაიწყეს მდ. ნაისეს გადალახვა. მიუხედავად გერმანელთა გააფთრებული წინააღმდეგობისა, საბჭ. ჯარებმა შეძლეს მათი თავდაცვის გარღვევა. 20 აპრ. შტეტინის მიმართულებით შეტევაზე გადავიდა ბელორ. II ფრონტის ჯარები, გადალახეს მდ. ოდერი და 25 აპრ. შტეტინის სამხრ-ით გაარღვიეს მოწინააღმდეგის თავდაცვის მთავარი ზოლი. უკრ. I და ბელორ. I ფრონტების ჯარები მტრის თავდაცვის გარღვევის შემდეგ შეუდგნენ ბერლინის დაჯგუფების დანაწევრებას და გარემოცვის მანევრის განხორციელებას—ჩრდილოეთიდან და სამხრეთიდან დაიწყეს ბერლინის გარშემორტყმა და 24 აპრ. ერთმანეთს შეხვდნენ ბერლინის სამხრ.-აღმ. გარეუბანში, რითაც მტრის დაჯგუფება ორად გაითიშა. 25 აპრ. კეცინის რ-ნშიც შეხვდნენ ერთმანეთს ამ ფრონტების ჯარები და დაამთავრეს ბერლინში მოქმედ გერმანელთა დაჯგუფების გარემოცვა. ამის შედეგად გარემოცული აღმოჩნდა ბერლინის სამხრ.-აღმ-ით 200 ათასამდე, თვით ბერლინში კი 200 ათ. გერმ. ჯარისკაცი და ოფიცერი. ბერლინის სამხრ.-აღმ-ით გარემოცვაში მყოფი ჯარების განადგურება დასრულდა 1 მაისს. ამავე დროს უკრ. I ფრონტის ჯარებმა მოიგერიეს დას. ფრონტიდან გადმოსროლილი გენ. ვენკის მე-12 არმიისა და მტრის დაჯგუფების კონტრდარტყმები ბელიცისა და გერლიცის რ-ნებში. 21 აპრილიდან 2 მაისამდე ბერლინის ქუჩებში გააფთრებული ბრძოლები იყო გაჩაღებული. 30 აპრ. მე-3 დამრტყმელი არმიის (გენ.-პ. ვ. კუზნეცოვი) ნაწილებმა დაიწყეს ბრძოლები რაიხსტაგისათვის. რაიხსტაგის შტურმი დაევალა 171-ე მსროლელ დივიზიას (პოლკ. ა. ნეგოდა) და 150-ე მსროლელ დივიზიას (გენ.-მ. ვ. შატილოვი). იმავე დღეს საღამოს სერჟანტებმა მ. ეგოროვმა და მ. ქანთარიამ რაიხსტაგზე გამარჯვების დროშა აღმართეს. ჰიტლერმა 30 აპრ. თავი მოიკლა. ადმირალ დენიცის ახალმა მთავრობამ 1 მაისს საბჭ. სარდლობას პარლამენტიორები გაუგზავნა და გადასცა გებელსისა და ბორმანის ხელმოწერილი წინადადება საბრძოლო მოქმედების დროებით შეწყვეტის თაობაზე. საბჭ. სარდლობამ უსიტყვო კაპიტულაცია მოითხოვა. გერმ. სარდლობამ უარყო ეს მოთხოვნა. 1 მაისს საღამოს საბჭ. ჯარებმა შეტევა განაახლეს. 2 მაისს ბერლინის გარნიზონის ნარჩენებმა ბერლინის დაცვის უფროსის გენ. ვაიდლინგის მეთაურობით იარაღი დაყარეს. ერთდროულად საბჭ. ჯარები უტევდნენ აგრეთვე დას. მიმართულებით. 25 აპრ. რიზის და ტორგაუს რ-ნებში უკრ. I ფრონტის ჯარები შეხვდნენ ამერ. I არმიის ნაწილებს, 7 მაისს ბელორ. I ფრონტის ჯარები ფართო ფრონტით გავიდნენ მდ. ელბაზე, ხოლო ბელორ. II ფრონტის ჯარები 4—5 მაისს ინგლ. ჯარებს შეხვდნენ.



ბერლინი დასავლეთი. ჰანზე-ფირტელის კვარტალი («ინტერბაუ»). 1957.

ბ. ო-ში საბჭ. ჯარებმა გაანადგურეს მოწინააღმდეგის 70 ქვეითი, 12 სატანკო, 11 მოტორიზებული დივიზია, დაატყვევეს დახლ. 480 ათ. კაცი. ბ. ო-ში საბჭ. ჯარებმა მოკლულთა, დაჭრილთა და უგზო-უკვლოდ დაკარგულთა სახით დაკარგეს 304 ათ. კაცზე მეტი, აგრეთვე 2156 ტანკი და თვითმავალი ქვემეხი, 1220 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 527 თვითმფრინავი. ბ. ო-ის დამთავრებით საბჭ. არმიამ მოკავშირეებთან ერთად საბოლოოდ გაანადგურა ფაშისტური გერმ. სამხ. მანქანა. 8 მაისს გერმ. სარდლობის წარმომადგენელმა, ფელდმარშალმა კაიტელმა ხელი მოაწერა გერმ. უსიტყვო კაპიტულაციის აქტს.

ბ. ო-ში ბევრი ქართვ. მებრძოლი მონაწილეობდა. 117-ე მსროლელთა დივიზიას მეთაურობდა გენ.-მ. ე. *კობერიძე*, 165-ე მსროლელთა დივიზიას — გენ.-მ. ნ. *კალაძე*, 354-ე მსროლელთა დივიზიას— გენ.-მ. ვ. *ჯანჯღავა*, 234-ე ავიაგამანადგურებელ დივიზიას — გენ.-მ. ე. *ტატანაშვილი*, 286-ე ავიაგამანადგურებელ დივიზიას — გენ.-მ. ვ. სტალინი, 91-ე მსროლელი კორპუსის სარდლის მოადგილე იყო გენ.-მ. ი. *რაზმაძე* და სხვ.

*ლიტ.*: კალაძე ნ., სტალინგრადი, კურსკი, ბერლინი, თბ., 1971; ჟუკოვი გ. კ., მოგონებები და ფიქრები, თბ., 1971; История Великой Отечественной войны Советского Союза. 1941—1945 гг., т. 5, М., 1964.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 65.

**ბერლინის პაქტი 1940,** ხელშეკრულება აგრესიული კავშირის შესახებ, რ-საც 27 სექტ. ბერლინში 10 წ. ვადით მოაწერეს ხელი გერმ. (ი. რიბენტროპი), იტალ. (გ. ჩიანო) და იაპ. (ს. კურუსუ) წარმომადგენლებმა. ითვალისწინებდა მსოფლიოს განაწილებას ამ სამ იმპერიალ. სახელმწიფოს შორის. ე. წ. ახალი წესრიგის დამყარების შემდეგ ევროპაში უნდა გაბატონებულიყო გერმანია და იტალია, ხოლო აზიაში — იაპონია. ბ. პ-ის მონაწილეები ვალდებული იყვნენ ეკონ., პოლიტ. და სამხ. დახმარება გაეწიათ ერთმანეთისათ-

ბერლინი დასავლეთი. კონგრესჰალეს დარბაზი. 1957. არქიტ. ჰ. სტაბინსი.




ჰ. ბერლიოზი.


ჯ. ბერნალი.

ვის. 1940—41 პაქტს შეუერთდნენ უნგრეთი, რუმინეთი, სლოვაკია და ბულგარეთი, 1941 წ. 25 მარტს კი იუგოსლ. მთავრობა ცვეტკოვიჩის მეთაურობით, მაგრამ 27 მარტს ეს მთავრობა დაემხო, ხოლო სიმოვიჩის ახ. მთავრობამ შეერთების აქტი არ დაამტკიცა. მოგვიანებით ბ. პ-ს შეუერთდა ფინეთი, ესპანეთი, ტაილანდი, ხორვ. მარიონეტული „მთავრობა“, მანჯოუგო და ჩინეთის ვან ძინ-ვეის „მთავრობა“. ბ. პ. უშუალოდ იყო დაკავშირებული სსრკ-ზე აგრესორთა თავდასხმის გეგმებთან. II მსოფლიო ომში (1939—45) ფაშისტური გერმ., იტალ. და იმპერიალ. იაპ. დამარცხებამ გამოიწვია ბ. პ-ის ლიკვიდაცია.

**ბერლინის სამხატვრო მუზეუმები** (გდრ), სახელმწიფო მუზეუმები ბერლინში, ევროპის ერთ-ერთი უდიდესი სამუზეუმო კომპლექსი. დაარსდა 1830 ბრანდენბურგის კურფიურსტებისა და პრუსიის მეფეების კოლექციათა ბაზაზე. ძირითადად განლაგებულია მუზეუმების კუნძულზე, სადაც XIX ს-ში და XX ს. I მესამედში აიგეს 5 შენობა (ძველი მუზეუმი, 1824—28, არქიტ. კ. ფ. შინკელი; პერგამონ-მუზეუმი, 1909—30, არქიტ. ა. მესელი და ლ. ჰოფმანი, და სხვ.). II მსოფლიო ომის დროს შენობები და კოლექციათა ნაწილი დაზიანდა. 1945-იდან დაიწყეს აღდგენითი სამუშაოები; 1958 მუზეუმს დაუბრუნდა სსრკ-ში შენახული ნამუშევრები. ბ. ს. მ-ში შედის: ეროვნ. გალერეა (დაარსდა 1876; უმეტესად დაცულია XVIII ს. დასასრულის გერმ., აგრეთვე გდრ-ის სახვ. ხელოვნ. ნიმუშები), წინა აზიის მუზეუმი (ბაბილ., ასურ., ხეთებისა და სხვ. არქიტექტურა და ქანდაკება), ისლამის მუზეუმი (მშათის სასახლის კედლები, მინიატიურა, ხალიჩები), ანტ. კოლექცია (პერგამონის საკურთხეველი, ბერძნ. და რომაული ხელოვნ. შედევრები), აღმ. აზიური კოლექცია (ჩინ. ხელოვნება), გერმ. ეთნოგრ. მუზეუმი, ეგვ. მუზეუმი (ქვაში გამოკვეთილი ნეფერტიტის თავი, რელიეფებისა და ფერწერის ნიმუშები), ადრინდ. ქრისტ. ბიზანტ. კოლექცია (ხატები, მოზაიკა, რელიეფი), ქანდაკების კოლექცია (გოტიკური ხის ქანდაკება, აღორძინებისა და ბაროკოს პლასტიკა), სურათების გალერეა (ძვ. ოსტატების ფერწერა), გრავიურისა და ნუმიზმატიკის კაბინეტები. ცალკე (კეპენიკის სასახლეში) მოთავსებულია სამხატვრო-სამრეწვ. მუზეუმი.

**ბერლინის უნივერსიტეტი** ა. და ვ. ჰუმბოლდტების სახელობისა, გდრ-ის ერთ-ერთი ყველაზე ცნობილი უნ-ტი. დაარსდა 1809 (ფორმალურად გაიხსნა 1810, სწავლობდა 247 სტუდენტი, მუშაობდა 58 მასწავლებელი). დაარსების პირველ წლებში უნ-ტს უშუალოდ ხელმძღვანელობდა ვილჰელმ ფონ *ჰუმბოლდტი*. 1816 პრუსიის მეფე ვილჰელმ ფრიდრიხ III-მ დაამტკიცა უნ-ტის სტატუტი. ბ. უ-ში 7 ფაკ-ტი იყო: ფილოს., იურიდ., თეოლ., მედ., ფარმაცევტული, სტომატოლოგიური და სას.-სამ.; უნ-ტს შეუერთდა რამდენიმე სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, პოტსდამის ასტრონ. ობსერვატორია და სხვ. სახელი გაითქვა აღმ. ენათა განყ-ბამ, რ-იც დაარსდა 1887. ბ. უ-ში მოღვაწეობდნენ გამოჩენილი მეცნიერები: ფილოლოგები ძმები ი. და ვ. გრიმები, ენათმეცნიერები ფ. ბოპი, ა. ჰუმბოლდტი, ფილოსოფოსები გ. ჰეგელი, ი. ფიხტე, ისტორიკოსები თ. მომზენი, ბ. ნიბური, პათოლოგოანატომი რ. ვირხოვი, ფიზიკოსები ჰ. ჰელმჰოლცი და გ. კირხჰოფი და სხვ. 1836—41 ბ. უ-ში სწავლობდა კ. მარქსი. 1841-ის შემდეგ ბ. უ-ში ლექციებს ესწრებოდა ფ. ენგელსი. XIX ს. ბოლოს და XX ს. დასაწყისში ბ. უ. მეცნიერების ერთ-ერთი წამყვანი ცენტრი იყო; აქ მუშაობდნენ ფიზიკოსები ა. აინშტაინი, ე. შრედინგერი, მ. პლანკი, ვ. ნერნსტი. ფაშისტების მიერ ძალაუფლების ხელში ჩაგდების შემდეგ ბევრმა პროფესორმა დატოვა ბ. უ. და გერმანიიდან წავიდა.

1949 უნ-ტს მიენიჭა ა. და ვ. ჰუმბოლდტების სახელი. ბ. უ-ში 9 ფაკ-ტია: ფილოს., საბუნებისმეტყველო-მათ., იურიდ., ეკონ., პედ., თეოლ., მედ., ვეტ., სას.-სამ. და მებაღეობის. 14 ათასზე მეტი სტუდენტია, 1900 მასწავლებელი. 1831 დაარსდა ბ-კა, რ-იც 1969 ითვლიდა 1900 ათასზე მეტ ტომს.

**ბერლიოზი** (Berlioz) ჰექტორ (11. XII. 1803, კოტ-სენტ-ანდრე, საფრანგეთი, — 8. III. 1869, პარიზი), ფრანგი კომპოზიტორი, დირიჟორი, მუს. მწერალი. საფრ. ინ-ტის წევრი (1856). 1825 პარიზში პირველად შესრულდა ბ-ის „საზეიმო მესა“. 1826 — 30 სწავლობდა პარიზის კონსერვატორიაში ჟ. ლესიუერთან (კომპოზიცია) და ა. რეიხასთან (პოლიფონია). 1830 ბაირონის ტრაგედიისა და დელაკრუას სურათის შთაგონებით შექმნა კანტატა „სარდანაპალი“ (მიენიჭა რომის პრემია). 1830—32 ბ. იტალიაში გაიგზავნა მუს. განათლების სრულყოფის მიზნით. იქ მან ჩამოაყალიბა „სამყაროსადმი გულგრილად განწყობილთა საზოგადოება“, რ-იც მუს. სწავლების კონსერვატორულ სისტემას დაუპირისპირდა. 1832 პარიზში დაბრუნდა. შეუდგა საკომპოზიტორო, სადირიჟორო და პუბლიც. მოღვაწეობას. 1842 გამართა პირველი გასტროლები საზღვარგარეთ. 1847—48 თავის ნაწარმოებებს დირიჟორობდა ბელგიაში, გერმანიაში, ავსტრიაში, უნგრეთში, რუსეთში. 1867—68 ხელმეორედ ესტუმრა რუსეთს, დაუახლოვდა *„მძლავრი ჯგუფის“* კომპოზიტორებს, არჩეულ იქნა რუს. მუს. საზ-ბის საპატიო წევრად.

ბ. ნეორომანტიკოსია. მის შემოქმედებაში აირეკლა ეპოქის წინააღმდეგობანი. ლიტ-რაში იგი ენათესავება ვ. ჰიუგოს, მხატვრობაში — ე. დელაკრუას. ბ-ის სტილი ჩამოყალიბდა ჯერ კიდევ „ფანტასტიკურ სიმფონიაში“ (1830), მისი ქვესათაურია „ეპიზოდი მხატვრის ცხოვრებიდან“. ამ ხუთნაწილიანმა კომპოზიციამ საფუძველი ჩაუყარა რომანტ. პროგრამულ სიმფონიზმს. მასში თავი იჩინა ბ-ის ნოვატორობამ მუს. ფორმის, დრამატურგიის, ჰარმონიისა და ორკესტრირების დარგში. 1831 ბ. ქმნის „ფანტასტიკური სიმფონიის“ გაგრძელებას — „ლელიო ანუ ცხოვრებისაკენ დაბრუნება“. ბ-მა რომანტ. სიმფ. მუსიკაში შემოიტანა კლასიკური ლიტ-რის სახეები. ასეთია ბაირონის ნაწარმოებთა მიხედვით შექმნილი სიმფონია ალტისა და ორკესტრისათვის „ჰაროლდი იტალიაში“ (1834) და უვერტიურა „კორსარი“ (1844), შექსპირის ნაწარმოებების მიხედვით — უვერტიურა „მეფე ლირი“ (1831), დრამ. სიმფონია „რომეო და ჯულიეტა“ (1839); კომ. ოპერა „ბეატრიჩე და ბენედიქტი“ (1862, პიესა „აურზაური არაფრის გამო“), გოეთეს „ფაუსტის“ მიხედვით დრამ. ლეგენდა (ორატორია) „ფაუსტის განკიცხვა“, სადაც ძალზე თავისებურად გადმოსცა გოეთეს პოემის ფილოს. აზრი.

აღნიშნულ ნაწარმოებებში აშკარად ჩანს მისწრაფება გრანდიოზული მასშტაბებისაკენ, თვალსაჩინოა პროგრამული სიმფონიზმის პრინციპების შერწყმა საოპერო-ორატორიულ ჟანრებთან, რამაც სიმფ. მუსიკის თეატრალიზაციაში პოვა გამოხატულება. რევ. სულისკვეთებითაა გამსჭვალული კანტატა „საბერძნეთის რევოლუცია“ (1826), გუნდისა და ორკესტრისათვის გადამუშავებული „მარსელიეზა“, რ-ითაც იგი მხურვალედ გამოეხმაურა საფრ. 1830 ივლ. რევოლუციას. რევ. მსხვერპლთა ხსოვნას მიუძღვნა ბ-მა გრანდიოზული „რეკვიემი“ (1837) და „სამგლოვიარო-სატრიუმფო სიმფონია“ (1840). 1848 საფრ. რევ. უდიდესი საზ.-ისტ. მნიშვნელობა კი ღირსეულად ვეღარ შეაფასა. უკანასკნელი წლების შემოქმედებაში აშკარაა გარდატეხა. ბ. მიმართავს არქ სახეებსა და თემებს, ჩანს სწრაფვა აკადემიზმისაკენ, დაინტერესებულია აბსტრ. მორალური პრობლემატიკით. ასეთია ორატორია-ტრილოგია „ქრისტეს ბავშვობა“ (1854), ოპერა-დილოგია „ტროელები“ (1855—59) —ვერგილიუსის მიხედვით („ტროის აღება“, „ტროელები კართაგენში“). ეს ოპერა სრული სახით პირველად დაიდგა 1900 კარლსრუეში, გერმ. დირიჟორის ფ. მოტლის ხელმძღვანელობით. გარდა ამისა ბ-ს შექმნილი აქვს 6 კანტატა, საორკესტრო უვერტიურები, მათ შორის „რომაული კარნავალი“ (1844), რომანსები და სხვ.

ბ. გამოჩენილი დირიჟორი იყო. მან ვაგნერთან ერთად საფუძველი ჩაუყარა სადირიჟორო ხელოვნ. ახ. რომანტ. სტილს. თითქმის 30 წელი ეწეოდა პუბლიც. მოღვაწეობას (1863-მდე), რითაც უდიდესი წვლილი შეიტანა ევრ. კრიტ.-მუს. აზროვნების განვითარებაში. ბ-ს ეკუთვნის ფელეტონები, ბელეტრისტული ნოველები, მეცნ. გამოკვლევები. აღსანიშნავია მისი მემუარები, რ-იც ეპოქის უაღრესად საინტერესო დოკუმენტს წარმოადგენს.

*ლიტ.*: Соллертинский И., Берлиоз, 3 изд., М., 1962; Хохловкина А., Берлиоз, М., 1960.

*მ. ახმეტელი.*

**ბერლიხინგენი** (Berlichingen) გეც (გოტფრიდ) ფონ (1480—23. VII. 1562), გერმ. საიმპერიო რაინდი. 1514, ჰერცოგ ულრიხ ვიურტემბერგელის სამსახურში ყოფნისას, მონაწილეობა მიიღო *„საწყალი კონრადის“* აჯანყების ჩაქრობაში. 1524—26 გლეხთა ომის დროს, როგორც შვაბიის კავშირის მოწინააღმდეგე, ფრანკონიაში გლეხთა ერთ-ერთი რაზმის ხელმძღვანელად აირჩიეს, მაგრამ გადამწყვეტი ბრძოლის წინ გლეხებს უღალატა. ბ-მა დაწერა ავტობიოგრაფია (საფუძვლად დაედო გოეთეს დრამა „გეც ფონ ბერლიხინგენს“, 1773), რ-შიც დაცემის გზაზე დამდგარ გერმ. რაინდთა ტიპურ წარმომადგენლად გვევლინება.

**ბერმამიტი,** პლატო კავკასიონის ჩრდ. კალთაზე, ქ. კისლოვოდსკიდან 35 *კმ*, ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო-ში. ეკუთვნის კლდოვანი ქედის კუესტის სისტემას. აგებულია ზედაიურული კირქვებით. ძირითადი პლატოსგან ვიწრო უნაგირათი გამოყოფილია სამხრ. კლდოვანი შვერილი — პატარა ბ., რ-ის სიმაღლეა 2643 *მ*. უფრო მასიური, ძირითადი პლატოს — დიდი ბ-ის სიმაღლე 2591 *მ* აღწევს. განვითარებულია კორდიანი და შიშველი კარსტი.

**ბერმუდის კუნძულები** (The Bermuda Islands), მარჯნის კუნძულების (დაახლ. 300) ჯგუფი ატლანტის ოკეანეში, ჩრდ. ამერ. კონტინენტიდან აღმ-ით 900 *კმ*-ზე, დიდი ბრიტ. კოლონია. ფართ. 53,3 *კმ*$^2$. მოსახლ. 54,9 ათ. კაცი (1973), მ. შ. დაახლ. 60% ზანგია, რ-თა წინაპრები ინგლ. კოლონიზატორებმა XVII ს.—XIX ს. დასაწყისში ჩამოიყვანეს აფრიკიდან, დანარჩენი — ინგლისელები და ამერიკელები. ოფიც. ენა — ინგლ.; ადმ. ცენტრი — ჰამილტონი. ბ. კ. განლაგებულია ჩამქრალი წყალქვეშა ვულკანების მწვერვალებზე, სიმაღლე 79 *მ*-მდე. ჰავა ტროპ., ზომიერად ნოტიო. ყველაზე ცივი თვის (მარტი) საშ. ტემპ-რა 16,7°C, ყველაზე თბილისა (აგვ.) 26,7°C. ნალექები 1350 *მმ*-მდე წელიწადში. მოსახლეობის ძირითადი საქმიანობაა ტურისტების მომსახურება. მოჰყავთ ბანანი, ციტრუსები, კარტოფილი, ბოსტნეული, აგრეთვე ყვავილები, რ-ებიც გააქვთ აშშ-ში. ბ. კ. აღმოაჩინა 1522 ესპ. ხ. ბერმუდესმა (Bermudez). ინგლ. სამფლობელოა 1609-იდან (ოფიც. 1684-იდან). ბრიტ. სამხ.-საზღვაო და სამხ.-საჰაერო ბაზა, 1941-იდან აგრეთვე აშშ-ის სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ბაზაა.

**ბერნადოტები** (Bernadotte), შვეციის სამეფო დინასტია. დასაბამი მისცა ნაპოლეონ I-ის მარშალმა, ჟან ბატისტ ჟიულ *ბერნადოტმა*, რ-იც 1810 შვეციის რიქსდაგმა უშვილო კარლ XIII-ის მემკვიდრედ აირჩია. 1818 ჟ. ბ. ბერნადოტმა კარლ XIV იუჰანის სახელით დაიკავა შვეციის ტახტი. ბ-ის დინასტიის წარმომადგენლები არიან: ოსკარ I (1844–59), კარლ XV (1859–72), ოსკარ II (1872–1907), გუსტავ V (1907–50), გუსტავ VI ადოლფი (1950 — 73) და კარლ XVI გუსტავი, შვეციის მეფე 1973 სექტემბრიდან.

**ბერნადოტი** (Bernadotte) ჟან ბატისტ ჟიულ (26. I. 1763, პო, — 8. III. 1844, სტოკჰოლმი), საფრ. მარშალი (1804), შვეციის მეფე კარლ XIV იუჰანი (1818–44), *ბერნადოტების* დინასტიის დამაარსებელი. 1780 დაიწყო სამსახური საფრ. არმიაში რიგით ჯარისკაცად, რევ. ომების დროს დივიზიის მეთაურად დაწინაურდა. ნაპოლეონის არმიაში მეთაურობდა კორპუსს. შვეციაში პოპულარული გახდა ჰოლანდიაში დატყვევებული შვედი ჯარისკაცების განთავისუფლების გამო. 1810 ნაპოლეონმა სამსახურიდან გადააყენა და შვეციის რიქსდაგმა 1810 აგვ. ტახტის მემკვიდრედ აირჩია. 1813 მიემხრო ანტიფრანგ. კოალიციას და იბრძოდა ნაპოლეონის წინააღმდეგ.

**ბერნალი** (Bernal) ჯონ დეზმონდ (10. V. 1901, ნინა, — 16. IX. 1971), ინგლისელი ფიზიკოსი და საზ. მოღვაწე. ლონდონის სამეფო საზ-ის წევრი (1937). 1922 დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი. მუშაობდა ლონდონში დევი-ფარადეის ლაბორატორიაში (1923–27), კემბრიჯის უნ-ტში (1927–37). 1937-იდან ლონდონის უნ-ტის პროფესორია. 1939–42 მუშაობდა საჰაერო თავდაცვის დარგში, 1942–45 — გაერთიანებული ოპერაციების შტაბის მრჩევლად. ბ-ის ძირითადი შრომები ეხება კრისტალოგრაფიას. 1933 მოგვცა ყინულის მოდელი, რ-იც ხსნის წყლის თვისებებს ყველა ნაერთში. ბ. ავტორია მრავალი შრომისა, რ-ებშიც გაშუქებულია მეცნიერების მნიშვნელობა და ადგილი საზ-ის ცხოვრებაში. იგი იკვლევდა მეცნიერების ფილოს. მნიშვნელობის საკითხებს, მეცნიერებასა, ტექნიკასა და სოც. პირობებს შორის ურთიერთკავშირს, მეცნიერების გავლენას საზ-ის განვითარებაზე; მან გვიჩვენა მეცნ. განვითარების თავისებურებები კაპიტალიზმისა და სოციალიზმის დროს. ბ-ის წიგნმა „მეცნიერების სოციალური ფუნქცია" (1938) საფუძველი ჩაუყარა მეცნ. ახ. დარგს — მეცნიერებათმცოდნეობას. 1951 აპრილში ბ. საქართველოს ეწვია. გაეცნო თსუ-ის ფიზ. ფაკ-ტისა და საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტის სასწ. და სამეცნ. ლაბორატორიებს, წაიკითხა მოხსენებები რენტგენოსტრუქტურული ანალიზის საკუთარი მეთოდების შესახებ, გაეცნო ქართვ. სტუდენტთა საქმიანობას და სხვ. ბ. იყო მშვიდობისათვის აქტიური მებრძოლი, მშვიდობის მსოფლიო საბჭოს პრეზიდიუმის პრეზიდენტ-აღმასრულებელი, მეცნიერ მუშაკთა მსოფლიო ფედერ. თავმჯდომარის მოადგილე, კრისტალოგრაფთა საერთაშ. კავშირის პრეზიდენტი (1963–66), სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958) და მსოფლიოს მრავალი სხვა აკად. წევრი. ბ. „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცების" საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატია (1953).

*თხზ.*: Возникновение жизни, М., 1969; Наука в истории общества, М., 1956; [სტატიები], კრ.: Наука о науке, пер. с англ., М., 1966.

**ბერნანოსი** (Bernanos) ჟორჟ (20. II. 1888, პარიზი, — 5. VII. 1948, ნეიისიურ-სენი), ფრანგი მწერალი და პუბლიცისტი. პირველი ნოველა „ქალბატონი დარჟანი" 1922 გამოაქვეყნა. მისი რომანების მოქმედება ძირითადად საფრ. უღიმღამო პროვინციულ ქალაქებში მიმდინარეობს. ქადაგებს ბედის მორჩილებას, სინამდვილის განუსჯელად მიღებას. მისი აზრით, ცხოვრებაში ბოროტება ბატონობს. მისი შემოქმედება მოკლებული არ არის სოც. კრიტიციზმს. ბ. მკაცრად კიცხავს არისტოკრატიას და ბურჟუაზიას, ადამიანთა გულგრილობას, ეგოიზმს, სიხარბეს. ტრაგიკული მისტიციზმით გამსჭვალულ რომანში „სატანის მზის ქვეშ" (1926) და სხვა თხზულებებში ბოროტების დამლევის ერთადერთ გზად ავტორი მიიჩნევს სიკვდილს („დანაშაული", 1935; „მუშეტის ახალი ისტორია", 1937; „ბატონი უინი", 1943). 1936 გამოქვეყნებული რომანისათვის „სოფლის კიურეს დღიურები" საფრ. აკადემიამ ავტორს „რომანის დიდი პრემია" მიანიჭა.

**ბერნარდენ დე სენ-პიერი** (Bernardin de Saint-Pierre) ჟაკ ანრი (19. I 1737, ჰავრი, — 21. I. 1814, ერანისიურ-უაზი), ფრანგი მწერალი, საფრ. ინ-ტის წევრი (1795). მისი შემოქმედებითი მრწამსი დაკავშირებულია სანტიმენტალიზმისა და პრერომანტიზმის მიმდინარეობებთან. იყო ჟ. ჟ. *რუსოს* მეგობარი და მიმდევარი. სახელი გაითქვა ფილოს. თხზულებებით „ბუნების ეტიუდები" (1784), „ბუნების ჰარმონია" (1796), განსაკუთრებით კი რომანით „პოლი და ვირჟინი" (1787; ქართ. თარგმანი, 1966). ამ რომანმა დიდი გავლენა მოახდინა ფრანგ რომანტიკოსებზე. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე პასტორალური ჟანრის თხზ. „არკადია" (1781), მოთხრობები „ინდური ქოხი" (1790), „სურატის ყავახანა" (1791), დრამა „სოკრატეს სიკვდილი" (1808) და სხვ.

**ბერნარდე ნეაპოლელი,** XVII ს. იტალიელი კათოლიკე მისიონერი, ქართ. ხალხ. ზღაპრების ჩამწერი. საქართველოში პირველად 1661 ჩამოვიდა მცირე ხნით, რომის ეკლესიის დავალებით. 1670–80 საქართველოში ცხოვრობდა. შეისწავლა ქართ. ენა და რამდენიმე წიგნიც თარგმნა; კერძოდ, 1681 რომში დაიბეჭდა მის მიერ თარგმნილი ქართ. კატეხიზმო. მ. თამარაშვილის მოწმობით, ბ. ნ-ს ეკუთვნის აგრეთვე ქართ. ენაზე შედგენილი წიგნი „ბჭობა კათოლიკობის შესახებ". ბ. ნ-ის არქივი იტალიაში ტორე-დელ-გრეკოს კაპუცინთა მონასტერში ინახებოდა. ამონაწერები ამ არქივიდან და მისი მოკლე აღწერა დაცულია თბილისში, კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში (H—661). 1947 ამ ფონდში მიაკვლიეს ბ. ნ-ის მიერ ჩაწერილ ორ ქართულ ზღაპარს. 1964 გამოქვეყნდა იტალიაში (ნეაპოლის ეროვნ. ბიბლიოთეკა) დაცული თორმეტი ქართ. ხალხ. ზღაპარი.

*პუბლ.*: ვირსალაძე ე., მასალები ქართული ფოლკლორის ისტორიისათვის (მეჩვიდმეტე საუკუნეში ჩაწერილი ორი ქართული ზღაპარი), «ლიტერატურული ძიებანი», 1948, [ტ.] 4; მე-17 საუკუნეში ჩაწერილი ქართული ზღაპრები, მ. ჩიქოვანის გამოც., კრ.: მრავალთავი, [ტ.] 1, თბ., 1964.

*ლიტ.*: თამარაშვილი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902.

*ე. ვირსალაძე.*

**ბერნარი** (Bernard) კლოდ (12. VII. 1813, სენ-ჟულიენი, — 10. II. 1878, პარიზი), ფრანგი ფიზიოლოგი და პათოლოგი, თანამედროვე ფიზიოლ. და ექსპერ. პათოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1854). 1839 დაამთავრა პარიზის უნ-ტი და მუშაობა დაიწყო ფ. *მაჟანდის* ლაბორატორიაში. 1854 პარიზის უნ-ტის ზოგადი ფიზიოლ. კათედრის, ხოლო 1868-იდან ბუნებისმეტყველების მუზეუმის შედარებითი ფიზიოლ. კათედრის ხელმძღვანელია. 1843 გამოაქვეყნა პირველი ნაშრომი სანერწყვე ჯირკვლის სეკრეტორული ნერვის ანატომიასა და ფიზიოლოგიაზე, შემდეგ კი მთელი რიგი გამოკვლევები კუჭქვეშა ჯირკვლის ფუნქციის, ღვიძლის მიერ გლიკოგენის წარმომქმნელი ფუნქციის, კუჭის წვენისა და კვებისათვის მისი მნიშვნელობის შესახებ. ბ-მა შეისწავლა ნახშირწყლების ცვლა და დაადგინა, რომ მის რეგულაციაში მონაწილეობს ღვიძლი და ცენტრ. ნერვული სისტემა. 1853 აღმოაჩინა სიმპათიკური ნერვული სისტემის ფუნქცია, რაც სისხლძარღვთა მოძრაობისა და სხეულის ცალკეული ნაწილების სისხლით მომარაგების რეგულაციაში მდგომარეობს. ბ-ის გამოკვლევებს დიდი მნიშვნელობა აქვს არა მარტო ფიზიოლ., არამედ ფარმაკ., ტოქსიკოლოგიის, პათოლ. და სხვა სამედიცინო დისციპლინებისათვისაც. მიუხედავად იმისა, რომ ბ-ის აზრით, სიცოცხლის ყველა მოვლენა გაპირობებულია მატერ. მიზეზებით, რ-თა საფუძველი ფიზ.-ქიმ. კანონზომიერებებია, იგი მაინც ფიქრობდა, თითქოს არსებობს რაღაც შეუცნობელი მიზეზები, რ-ებიც ქმნიან სიცოცხლეს და ადგენენ მის კანონებს.

*თხზ.*: De la physiologie générale, P., 1872.


კ. ბერნარი.

**ბერნარი** (Bernhardt) სარა (22. X. 1844, პარიზი, — 26. III. 1923, იქვე), ფრანგი მსახიობი. დაამთავრა პარიზის კონსერვატორიის დრამ. კლასი. გამოდიოდა თეატრებში: „კომედი ფრანსეზი", „ჟიმნაზი", „პორტ-სენ-მარტენი", „ოდეონი". 1893 შეიძინა თეატრი „რენესანსი", 1898 — თეატრი შატლეს მოედანზე, რ-საც შემდგომ სარა ბერნარის თეატრი ეწოდა.

ბ. დაჯილდოებული იყო შესანიშნავი ბუნებრივი მონაცემებით — ლამაზი ხმით, სცენური მომხიბვლელობით, პლასტიკურობით. მისი შესრულება გამოირჩეოდა ვირტუოზული, დახვეწილი ტექნიკით და გემოვნებით, რ-საც ახლდა ხაზგასმული ეფექტურობა და ერთგვარი ხელოვნურობა. განსაკუთრებით გაითქვა სახელი ტრაგიკული როლების შესრულებით: მარგარიტ გოტიე (ა. დიუმა-შვილი, „ქალი კამელიებით"), ფედრა და ანდრომაქე (რასინის ამავე სახელწოდების ტრაგედიები), თეოდორა (სარდუს ამავე სახელწოდების პიესა); შეასრულა აგრეთვე ჰამლეტის როლი (შექსპირის „ჰამლეტი"). 1880-იდან გასტროლებს მართავდა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. რუსეთს ეწვია 1881, 1892, 1908–1909. 1922 სცენა მიატოვა.

*ე. შაფათავა.*


ს. ბერნარი.

**ბერნარის დენი,** დ ი ა დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი  დ ე ნ ი (მედ.), გარკვეული ფორმის იმპულსების (50–100 *ჰც* სიხშირის) ელექტროდენი. ელექტრომკურნალობის დროს ავადმყოფს შუალედებით აწვდიან სხვადასხვა ხანგრძლივობის ბ. დ-ს. სამკურნალოდ შემოიღო ფრანგმა ექიმმა პ. ბერნარმა (P. Bernard) 1946.







ბერნი. ზემოთ — სახლი დისტელვეგის ქუჩაზე, რომელშიც 1914 ცხოვრობდნენ ვ. ი. ლენინი და ნ. კ. კრუპსკაია. ქვემოთ—მარქტგასეს ქუჩა ქალაქის ძველ უბანში. წინა პლანზე—ცერინგთა შადრევანი (XVI ს.), უკანა პლანზე — საათიანი კოშკი (XV ს.)



რ. ბერნსი.

**ბერნბურგი** (Bernbürg), ქალაქი გდრ-ში (ჰალეს ოლქი), მდ. ზაალეზე. 45,6 ათ. მცხ. (1972). სატრანსპ. კვანძი. სოდის მსხვილი მრეწვ., მანქანათმშ., მძლავრი ცემენტის ქ-ნა. შაქრის მრეწვ.; ბ-ის მიდამოებში — კალიუმის მარილისა და ქვამარილის მოპოვება. ბ-შია მცენარეთა სელექციის ცენტრ. სამეცნ.-კვლ. და სას.-სამ. ინ-ტები.

**ბერნე,** ბიორნე, ბოერნე (Börne) ლუდვიგ (6. V. 1786, მაინის ფრანკფურტი, — 12. II. 1837, პარიზი), გერმ. მწერალი. პოლიტ. ფელეტონის ერთ-ერთი ფუძემდებელი. XIX ს. 20-იან წლებში ილაშქრებდა მონარქიულ-პოლიტ. რეჟიმის წინააღმდეგ. ბ-ს მოღვაწეობაში ახ. ეტაპი დაიწყო 1830 ივლ. რევ. შემდეგ; იგი ბურჟ. დემოკრატიზმის პოზიციაზე დადგა („წერილები პარიზიდან", 1832—34), „ახალგაზრდა *გერმანიის*" მეთაური გახდა. ნაციონალიზმის წინააღმდეგაა მიმართული პამფლეტი „ფრანგიჭამია მენცელი" (1837). ბოლო წლებში ბ-ს რევ. განწყობილება შეიცვალა, იგი ე. წ. ქრისტ. სოციალიზმის მიმდევარი გახდა. ბ-სა და მისი მიმდევრების წინააღმდეგ გაილაშქრა ჰაინემ წიგნში „ლ. ბერნე" და პოემაში „ატა ტროლი". კ. მარქსი ამ პოლემიკაში ჰაინეს უჭერდა მხარს.

**ბერნესი** მარკ ნაუმის ძე [ნ (21) IX. 1911, — 16. VIII. 1969, მოსკოვი], რუსი საბჭ. კინომსახიობი. რსფსრ სახ. არტისტი (1965). სკკპ წევრი 1953-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951). ბ-ის პირველი მნიშვნელოვანი როლებია: კრასოვსკი („მაღაროელები", 1937), კოსტია ჟიგულიოვი („თოფიანი კაცი", 1938), სერგეი კოჟუხაროვი („გამანადგურებლები", 1939). ბ-ის მიერ განსახიერებულ გმირებს ახასიათებს გულწრფელობა, უბრალოება, მსუბუქი იუმორი. ბ-მა სახელი გაითქვა როლებით: არკადი ძიუბინი („ორი მებრძოლი", 1943), შოფერი მინუტკა („დიადი გარდატეხა", 1945), მეზღვაური ჩიჟიკი („მესამე დარტყმა", 1948), უმარ მაგომეტი („მოსკოვიდან დაშორებით", აჟაევის რომანის მიხედვით, 1950), კოსარევი („ტარას შევჩენკო", 1951), ჩუბუკი („სიმამაცის სკოლა", გაიდარის მოთხრ. „სკოლის" მიხედვით, 1954), როდიონოვი („ისინი პირველები იყვნენ", 1956), ოგონიოკი („ლაშის პატრული", 1957), პოლკოვნიკი („ეს მოხდა მილიციაში", 1963). ბ. ცნობილი საესტრადო მომღერალიც იყო. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**ბერნეტი** (Burnet) ფრენკ (დ. 3. IX. 1899, ტრარალგონი, ვიქტორია), ავსტრალიელი ვირუსოლოგი. დაამთავრა მელბურნის უნ-ტი (1923). იყო ამავე უნ-ტის პროფესორი და სამედ. გამოკვლევების ინ-ტის დირექტორი. ბ-ის ძირითადი გამოკვლევები ეხება ვირუსებისა და მათი მასპინძლის ურთიერთობას, ვირუსთა ეკოლოგიას, გამრავლების მექანიზმსა და ცვალებადობას. ბ-მა პირველმა აღმოაჩინა Q ცხელების გამომწვევი, რ-საც მისი სახელი (Rickettsia burneti) დაერქვა. 1960 მიენიჭა ნობელის პრემია.

*თხზ.*: Integrity of the body, Camb. (Mass.), 1962; Viruses and man, L., 1953; Вирус как организм, M., 1947.

**ბერნი** (Berni) ანტონიო (დ. 14. V. 1905, როსარიო), არგენტინელი ფერმწერი. 1930-იან წლებში არგენტინული „ახალი რეალიზმის" ერთ-ერთი ფუძემდებელი. დ. *სიკეიროსთან* (1934) და არგენტინელ მხატვრებთან ერთად (ს. კ. კასტანინო, ლ. ე. სპილიმბერგო და სხვ.) ბუენოს-აირესსა და ნიუ-იორკში შესრულებული აქვს კედლის მხატვრობა, სადაც უმთავრესად არგენტინელი ხალხის ცხოვრებასა და ისტორიას ასახავს. სურათი „წყვდიადი ქვეყანასა ზედა" (30-იანი წწ. ბოლო), რ-იც მიძღვნილია ესპ. სამოქალაქო ომისადმი, გადმოგვცემს სახალხო გმირობისა და გლოვის განწყობილებას. XX ს. შუა წლებში ბ-მ მოდერნიზმის გავლენა განიცადა.

**ბერნი** (Berni) ფრანჩესკო (დაახლ. 1497, ლამპორეკიო, — 26. V. 1535, ფლორენცია), იტალ. სატირიკოსი პოეტი. წერდა ფლორენციულ დიალექტზე; ეყრდნობოდა ფლორენციული სახუმარო პოეზიის ტრადიციებს. დიდი კვალი დაამჩნია პაროდიულ, ბურლესკურ ჟანრს. ამგვარ ლექსებს შემდგომში „ბერნისეული" („ბერნესკო") ეწოდა. ბ-მ ახლებურად გადააკეთა მ. *ბოიარდოს* „შეყვარებული ორლანდო" (1531, გამოქვეყნდა 1541), ენობრივად დახვეწა და *არიოსტოს* ნაწარმოებს დაუახლოვა. მნიშვნელოვანია აგრეთვე ბ-ს კაპიტოლები, ტერცინები, სონეტები, სადაც იგი კიცხავს სას. პირთა თავაშვებულობას, ამჟღავნებს მათს პოლიტიკურ ხრიკებს. მისი ენა ცოცხალი და კოლორიტულია, გამოირჩევა ბუნებრიობითა და უშუალობით.

**ბერნი** (გერმ. Bern; ფრანგ. Berne), შვეიცარიის დედაქალაქი. ბერნის კანტონის ადმ. ცენტრი. გაშენებულია ქვეყნის ცენტრ. ნაწილში, აარეს ხეობაში. ზ. დ. 572 *მ,* ჰავა ზომიერი კონტინენტური. იანვრის საშ. ტემპ-რა — 0,4°C, ივლისისა 20,4°C. ნალექები 852 *მმ* წელიწადში. 158 ათ. მცხ. (1973).

ადგილ. თვითმმართველობის ორგანოა დიდი საბჭო, რ-საც ირჩევენ ბ-ისა და მისი გარეუბნების მოქალაქენი (მხოლოდ მამაკაცები).

ბ. დაარსდა 1191. 1218 გახდა თავისუფალი საიმპერიო ქალაქი. 1353 შევიდა შვეიც. კონფედერაციაში. 1415 ბ-მა შეიერთა აარგაუ, 1536 — ვო (ვაადტი). 1528 ბ-ში გატარდა რეფორმაცია. XVII—XVIII სს-ში ბიურგერები, ქალაქის პლებეები და ბ-ზე დამოკიდებული ტერიტორიის მცხოვრები გლეხები იბრძოდნენ პატრიციატის გაძლიერებული ჩაგვრის წინააღმდეგ (გლეხთა ომი 1653, აჯანყება 1723, ჰენცის შეთქმულება 1749). მიუხედავად დიდი წინააღმდეგობისა, 1798 წ. 5 მარტს ბ. ფრანგებმა დაიკავეს, პატრიციატის ბატონობა დაემხო და ხელისუფლება ბურჟ. ელემენტების ხელში გადავიდა. ვო, აარგაუ და ობერლანდი ჩამოშორდა ბ-ს და *ჰელვეციის რესპუბლიკის* შემადგენლობაში შევიდა. 1803 ობერლანდი კვლავ შეუერთდა ბ-ს. 1813 პატრიციატის ძალაუფლება აღდგა (საბოლოოდ გაუქმდა საფრ. 1830 ივლისის რევ. დროს). 1848-იდან ბ. შვეიცარიის დედაქალაქია. XX ს. დასაწყისში იყო რუს. რევ. ემიგრაციის ცენტრი. 1914 სექტ -1916 თებ. აქ ცხოვრობდა და მოღვაწეობდა ვ. ი. ლენინი, 1915 წ. 27 თებ. — 4 მარტს ბ-ში მიმდინარეობდა რსდმპ-ის საზღვარგარეთის სექციების კონფერენცია.

ბ. სატრანზ. მნიშვნელობის მთავარი სატრანსპ. კვანძია (6 სარკინიგზო ხაზი, აეროდრომი და სხვ.). უმთავრესად ადმ. ქალაქი. ბ-ში არის რამდენიმე საერთაშ. ორგანიზაციის ცენტრ. ორგანო (საერთაშ. საფოსტო კავშირის, საერთაშ. ტელეკავშირის, საავტორო უფლებათა დაცვის საერთაშ. კავშირის, საერთაშ. სატრანსპ. კავშირის ბიუროები და სხვ.). ბ-შია ეროვნ. ბანკი. ქვეყნის მესამე (ციურიხის და ბაზელის შემდეგ) ინდუსტრ. ცენტრი. ელექტროტექ. და ზუსტი მანქანათმშ. (ტელეფონი, მოწყობილობა, ელექტროაპარატურა, პოლიგრ. მანქანები და სხვ.), საფეიქრო, ტრიკოტაჟის, კვების (მ. შ. საკონსერვო, საფქვავი, შოკოლადის, ლუდის საწარმოები) მრეწვ.; ხის დამუშავება; პოლიგრ. საქმე. ბ. საერთაშ. ტურიზმის ცენტრია. უნ-ტი (დაარსდა 1834). შვეიც. ეროვნ. ბ-კა. შვეიც., ალპური, ისტ., ბუნებისმეტყველების ისტ., სამხატვრო და სხვ. მუზეუმები. ქალაქის ძვ. ნაწილი მდებარეობს მდინარით შექმნილ ნ.-კ-ზე. შემორჩენილია შუა საუკ. სიმაგრეები (მ. შ. საათიანი კოშკი, XV ს.). ვიწრო პარალელურ ქუჩებს ამშვენებს თაღედები, სახლები ბაროკოს სტილითა ნაგები, XV ს. შადრევნები შემკულია შეფერადებული ქანდაკებებით. ბ-ის ძველი და ახალი რ-ნები შეერთებულია ხიდებით. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია წმ. ვინცენტის გვიანდ. გოტიკური სამნავიანი ტაძარი (1421—1588), რატუშა (1406—17), სულიწმინდის ეკლესია (1726—29), პარლამენტი (1852—1901).

**ბერნინა** (Bernina), ყველაზე მაღალი, თითქმის იზოლირებული კრისტ. მასივი რეტის ალპებში (აღმ. ალპები), მდ-ების ინისა და ადის სათავეებს შორის, იტალ. და შვეიც. საზღვარზე. სიმაღლე 4049 *მ*-მდე (ბერნინის პიკი). დაფარულია თოვლითა და მყინვარებით.

**ბერნინი** (Bernini) ჯოვანი (ჯან) ლორენცო (7. XII. 1598, ნეაპოლი, — 12. XI. 1680, რომი), იტალიელი არქიტექტორი, მოქანდაკე და ფერმწერი. იტალ. *ბაროკოს* ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენელი, რ-ის შემოქმედებამ გადამწყვეტი როლი ითამაშა ბაროკოს დამკვიდრებასა და განვითარებაში. სწავლობდა თავის მამასთან პიეტრო ბ-თან. იყო რომის პაპების სასახლის კარის მთავარი არქიტექტორი და მოქანდაკე. ბ-მ წმ. პეტრეს ტაძრის ინტერიერში ააგო გრეხილი სვეტებით, სკულპტურული ფიგურებითა და დეკორ. ელემენტებით შემკული გიგანტური ბრინჯაოს გავალაკი (1624—33), რითაც შექმნა ტაძრის ინტერიერის ცენტრი. აგრეთვე, ე. წ. „წმ. პეტრეს კათედრა" — დეკორ. კომპოზიცია, რ-შიც შერწყმულია ქანდაკებები და ხუროთმოძღვრული ელემენტები (1657—66; მარმარილო, მოოქროვილი ბრინჯაო, სტუკო); ბ-ს უმნიშვნელოვანესი ხუროთმოძღვრული ნამუშევარია წმ. პეტრეს ტაძრის გრანდიოზული მოედანი (1657—63), ბაროკოს ხანის ერთ-ერთი შესანიშნავი არქიტ. ანსამბლი რომში. მნიშვნელოვანი ნამუშევრებია აგრეთვე სანტ-ანდრეა ალ კვირინალეს (1653—58) ეკლესია, ნავონას მოედანი „ოთხი მდინარის შადრევნით" (1648—51); მონაწილეობდა სხვა მოედნებისა და რომის რამდენიმე სასახლის აგებაში. განსაკუთრებით ნაყოფიერი იყო. ბ. როგორც მოქანდაკე. სხვადასხვა მასალის ოსტატური შეხამებითა და ვირტუოზული დამუშავებით იგი ძლიერ ეფექტს აღწევდა. ადრინდელი ნამუშევრებია: „დავითი" (მარმარილო, 1623), რ-ის მკვეთრად გამოსახული გარეგნული დინამიკა დიდად განსხვავდება მას აღორძინების ხანის ქანდაკებებისაგან, „აპოლონი და დაფნე" (მარმარილო, 1622—25, ორივე ბორგეზეს მუზეუმი და გალერეა, რომი); შემდეგ ქმნის ღრმა ფსიქოლ. განწყობილებით აღბეჭდილ სკულპტურულ პორტრეტებს (შიპიონე ბორგეზეს ბიუსტი, მარმარილო, 1632, ბორგეზეს მუზეუმი და გალერეა; კონსტანცა ბუონარელის ბიუსტი, მარმარილო, დაახლ. 1635, ფლორენციის ეროვნ. მუზეუმი). გვიანდელ პორტრეტულ ნამუშევრებში ძლიერდება შინაგანი პათეტიკა, იმპოზანტურობა (ფრანჩესკო I დ'ესტეს ბიუსტი, მარმარილო, 1650—51, ესტეს მუზეუმი, მოდენა; ლუი XIV პორტრეტი, მარმარილო, 1665, ვერსალის სასახლე). ბ-ს სახელგანთქმული ქმნილებაა „წმ. ტერეზას საკურთხეველი" (1645—52, სანტა-მარია დელა ვიტორიას ეკლესია, რომი) — ბაროკოს დინამიკური ხუროთმოძღვრული ფორმებით დამუშავებული სამლოცველო, რ-ის მთავარი კედლის ცენტრში მოთავსებულია სკულპტურული ჯგუფი — „წმ. ტერეზას ექსტაზი". ბ-მ შექმნა ალეგორიული ფიგურებით შემკული ბაროკოს ტიპის აკლდამა (პაპი ურბან VIII-ის საფლავი რომის წმ. პეტრეს ტაძარში, ბრინჯაო და ფერადი მარმარილო, 1639—46). ბ-მ თავისი შემოქმედების გრან-

დიოზულობით, ჩანაფიქრის სითამამით, ბრწყინვალე ოსტატობით უდიდესი გავლენა მოახდინა მთელი ევროპის XVII–XVIII სს. ხელოვნებაზე.

*ლიტ.*: Аркин Д., Бернини — скульптор, მის წგ.: Образы скульптуры, М., 1961; Лившиц Н. А., Бернини, М., 1957.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 448.

**ბერნის ალპები,** ბერნის ობერლანდი (Berner Oberland), დას. ალპების მთების ჯგუფი შვეიცარიაში, მდ. რონის ხეობიდან მდ. აარეს ხეობამდე. სიგრძე დაახლ. 120 *კმ*. აგებულია კრისტ. ფიქლებით, გრანიტებითა და დანალექი ქანებით. გამყინვარების მძლავრი კერა (80-მდე მყინვარი, მ. შ. ალპების უდიდესი *ალეჩის მყინვარი*). მთავარი მწვერვალებია ფინსტერაარჰორნი (4274 *მ*), ალეჩჰორნი (4195 *მ*), იუნგფრაუ (4158 *მ*). ფოთლოვანი და წიწვოვანი ტყეები, სუბალპ. და ალპ. მდელოები. ტურიზმი, ალპინიზმი.

**ბერნის ინტერნაციონალი,** საერთაშ. ორგანიზაცია, დაარსდა 1919 წ. 3–10 თებერვ. სოციალ-შოვინიზმის, ოპორტუნიზმისა და ცენტრიზმის პოზიციებზე მდგომი სოც.-დემოკრ. პარტიების ლიდერთა ბერნის (შვეიცარია) კონფერენციაზე. გააერთიანა ავსტრ., არგენტ., ბულგ., დიდი ბრიტ., უნგრ., გერმ., დან., იტალ., ნიდერ., პალესტინის, ფინ., საფრ., ჩეხოსლ., შვეიც. და შვეციის ს.-დ. პარტიები. ჩატარდა ამ ორგანიზაციის სამი კონფერენცია: 1919 აპრ. ამსტერდამში, 1919 აგვ. ლუცერნში და 1920 ივლ.-აგვ. ჟენევაში. ბ. ი-ის ლიდერებს (კ. ბრანტინგი, კ. კაუცკი, ე. ბერნშტაინი, პ. რენოდელი და სხვ.) სურდათ აღედგინათ 1914 დაშლილი II ინტერნაციონალი, ხელი შეეშალათ რევ. და კომუნისტური მოძრაობის ზრდისათვის და არ დაეშვათ კომინტერნის შექმნა. ისინი მტრულად ეკიდებოდნენ პროლეტ. დიქტატურას საბჭ. რუსეთში და ყოველნაირად განადიდებდნენ ბურჟ. დემოკრატიას. «როგორც ნამდვილი ფილისტერები, — წერდა ვ. ი. ლენინი, — ბერნის ინტერნაციონალის ბელადები იმეორებენ ბურჟუაზიულ-დემოკრატიულ სიტყვებს თავისუფლების, თანასწორობისა და დემოკრატიის შესახებ და ვერ ხედავენ, რომ იმეორებენ იდეების ნამსხვრევებს თავისუფალი და თანასწორი საქონლის მფლობელის შესახებ, მათ არ ესმით, რომ პროლეტარიატს სახელმწიფო ესაჭიროება არა „თავისუფლებისათვის", არამედ თავისი მტრის, ექსპლოატატორის, კაპიტალისტის დასათრგუნავად» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29, გვ. 606). 1921 თებ. ზოგი სოციალ. და ს.-დ. პარტია (მ. შ. გერმ. დამოუკიდებელი ს.-დ. პარტია, ავსტრ. ს.-დ. პარტია, საფრ. სოციალ. პარტია, ინგლ. დამოუკიდებელი მუშათა პარტია), რ-თა ხელმძღვანელები შეშფოთებულნი იყვნენ ამ პარტიების გავლენის დაცემით, გამოვიდნენ ბ. ი-იდან და შექმნეს ვენის ინტერნაციონალი (იხ. *ინტერნაციონალი II½*). 1923 მაისში რევ. ბრძოლის დაცემის პირობებში ბ. ი. გაერთიანდა ვენის ინტერნაციონალთან და შეიქმნა ახ. ორგანიზაცია, ე. წ. მუშათა სოციალისტური ინტერნაციონალი.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., ბერნის ინტერნაციონალის გმირები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29; მისივე, III ინტერნაციონალის ამოცანების შესახებ, იქვე; Могилевский С. А., Восстановление II Интернационала 1919—1923, Л., 1963.

**ბერნის კონფერენცია რსდმპ,** იხ. *რსდმპ საზღვარგარეთული სექციების კონფერენცია*.

**ბერნსი** (Burns) ართურ (დ. 27. IV 1904), ამერიკელი ბურჟ. ეკონომისტი. დაამთავრა კოლუმბიის უნ-ტი (1925), 1933-იდან ამავე უნ-ტის პროფესორი. პრეზიდენტ დ. ეიზენჰაუერის ეკონ. კონსულტანტების საბჭოს ხელმძღვანელი (1953–56), ამერ. ეკონ. ასოციაციის პრეზიდენტი (1959), პოლიტ. მეცნიერებათა აკად. პრეზიდენტი (1961), ეკონ. გამოკვლევათა ეროვნ. ბიუროს თავ-რე (1967), პრეზიდენტ რ. ნიქსონის მრჩეველი საშინაო ეკონ. საკითხებში (1969). ბ-ის ნაშრომები უმთავრესად ეხება აშშ-ის ეკონ. ციკლის იმ ცვლილებებს, რ-საც ადგილი ჰქონდა II მსოფლიო ომის შემდეგ ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩარევისა და სტრუქტურულ ცვლილებათა ზემოქმედების შედეგად.

**ბერნსი** (Burns) რობერტ (25. I. 1759, სოფ. ელოუეი, ეირშირი, — 21. VII. 1796, ქ. დამფრისი), შოტლანდიელი პოეტი. ღარიბი ფერმერის შვილი იყო და ხალხის წიაღში აღიზარდა. ლექსების წერა 15 წლისამ დაიწყო. 1786 გამოსცა პირველი წიგნი „ლექსები დაწერილი უმთავრესად შოტლანდიურ დიალექტზე", 1787 — ლექსების მეორე კრებული. ბ-ის ბალადები, სიმღერები, ეპიგრამები ერთბაშად აიტაცა ხალხმა. სიცოცხლეშივე უდიდეს პოეტად აღიარეს. მაგრამ მაინც იძულებული იყო გლეხკაცის მძიმე შრომით ერჩინა წვრილშვილი.

ბ-ის პოეზიისათვის არსებითია ორგანული კავშირი თავისი ხალხის ცხოვრებასა და ფოლკლორულ საწყისთან. მის პოლიტ. ლირიკაში აისახა ეროვნ. ენის და სახელმწიფოებრიობის დაკარგვით გამოწვეული ტკივილი, ინგლ. თვითმპყრობელობის სიძულვილი, თავისუფლებისადმი მისწრაფება („ბრიუსის მოწოდება", 1793; „თავისუფლების ხე", 1789). ბ-მა ააღორძინა შოტლანდიური დიალექტი და კვლავ აქცია ის პოეზიის ენად. ხალხ. პოეზიასთან ბ-ის ლექსებს ფორმისმიერი სიახლოვის გარდა აკავშირებს სიცოცხლის დაუოკებელი სიყვარული, ლაღი იუმორი და ჭირთათმენის, სულიერი მხნეობის ფილოსოფია („ქერის მარცვალი ჯონი", 1782; „მხიარული მათხოვრები", 1785; „ტემ ო'შენტერ", 1790). ბ-ის სატირა მიმართულია ინგლ. ორიენტაციის მქონე მმართველი წრეების, კალვინისტური სამღვდელოების წინააღმდეგ („დაემშვიდობე, შოტლანდიავ, შენს ძველ დიდებას", 1787; „ფარისეველ წმინდა ვილის ლოცვა", 1785; „ორი ძაღლი", 1786). ბ-ის ლექსების და ბალადების გმირია უბრალო ხალხი, რ-ის ადამიანური ღირსება და კეთილშობილება არის ბ-ის პოეზიის ქვაკუთხედი („მამა ფერმერი მყავდა", 1784; „ვინც რა უნდა თქვას", 1795). ბ. პროგრესული რომანტიზმის წინამორბედია. მისი ლექსები მსოფლიოს მრავალ ენაზეა თარგმნილი. ბ-ის დაბადების დღე შოტლანდიის ეროვნულ დღესასწაულად ითვლება.

*თხზ.*: Poems and songs, ed. by J. Barke, L. — Glasgow, 1955; [ლექსები], თბ., 1959; ლირიკა, თბ., 1964.

*ლიტ.*: ჭელიძე ვ., წერილები. ლიტერატურული პორტრეტები, თბ., 1971.

*თ. ერისთავი.*

**ბერენსონი,** ბერენსონი (Berenson) ბერნარდ [14 (26). VI. 1865, ვილნო, — 7. X. 1959, ფლორენცია], ამერიკელი ხელოვნების ისტორიკოსი. დაამთავრა ჰარვარდის უნ-ტი (1887). ამერ. ხელოვნ. და ლიტ-რის აკადემიისა და ევრ. რამდენიმე აკად. წევრი. 1900-იდან ცხოვრობდა იტალიაში. 1890 და 1900-იანი წლების დასაწყისის შრომებში ბ-მა პირველმა განსაზღვრა იტალ. აღორძინების სხვადასხვა სკოლისა და მხატვართა შემოქმედების სტილისტური თავისებურებანი. ბ-მა დიდი მუშაობა ჩაატარა იტალ. მხატვართა სურათების *ატრიბუციისათვის*.

**ბერნსტაინი** (Bernstein) ლენარდ (დ. 25. VIII. 1918, ლორენსი, მასაჩუსეტსის შტატი), ამერიკელი კომპოზიტორი, პიანისტი და დირიჟორი. 1939 დაამთავრა ჰარვარდის უნ-ტის მუს. ფაკ-ტი, შემდეგ კერტისის მუსიკის ინ-ტი ფილადელფიაში. სადირიჟორო ხელოვნებას სრულყოფდა ს. კუსევიცკისთან. 1943–44 ნიუ-იორკის ფილარმონიის სიმფ. ორკესტრის დირიჟორის ასისტენტი იყო, 1945–48 — ნიუ-იორკ სიტის ცენტრალური ორკესტრის დირიჟორი. დირიჟორობდა მსოფლიოს საუკეთესო ორკესტრებს. როგორც დირიჟორი მონაწილეობდა თანამედროვე მუსიკის ფესტივალებში (პრაღა, ამსტერდამი). 1958–59 ნიუ-იორკის ფილარმონიის მთავარი დირიჟორი იყო. 1959 საგასტროლოდ ჩამოვიდა საბჭ. კავშირში. საკომპოზიციო მოღვაწეობა დაიწყო 1942-იდან. ძირითადად მოღვაწეობს მუს. თეატრში. დაწერა ოპერა „მღელვარება ტაიტიზე" (1952, საკუთარი ლიბრეტოს მიხედვით), მუსიკა დრამისათვის „უესტსაიდური ისტორია" (1957), ბალეტები „თავისუფალი ფანტაზია" (1944), „ფაქსიმილე" (1946), ოპერეტები „მხიარულება ქალაქში" (1944), „საოცრებათა ქალაქი" (1953), „კანდიდი" (1956), სიმფონიები „იერემია" (1942), „მღელვარების ეპოქა" (1949), მიუზიკლები ბროდვეის თეატრებისათვის, სიმფონიური და კამერულ-ინსტრუმენტული ნაწარმოებები. ბ. იყენებს ზანგურ, მექს., პუერტორიკულ და ამერ. მუს. ფოლკლორს.

**ბერნულები** (Bernoulli), შვეიცარიელ მეცნიერთა ოჯახი, რ-ის ფუძემდებელი იაკობი (გარდაიცვალა 1583) ჰოლანდიიდან გადმოსახლდა.



ჯ. ბერნინი. «წმ. ტერეზას ექსტაზი». მარმარილო. 1644—52. სანტა-მარია დელა ვიტორიას ეკლესია. რომი.



ჯ. ბერნინი. მეფეთა კიბე («სკალა რეჯა»). 1663—66. ვატიკანი.

ი ა კ ო ბ ბ ე რ ნ უ ლ ი (27. XII. 1654, ბაზელი, — 16. VIII. 1705, იქვე), მათ. პროფესორი ბაზელის უნ-ტში (1687). ამავე წელს იგი გაეცნო გ. ლაიბნიცის პირველ მემუარს დიფერენც. აღრიცხვაში (1684) და ახ. იდეები გამოიყენა ზოგიერთი წირის თვისებების შესასწავლად. ძმასთან — იოჰანთან ერთად საფუძველი ჩაუყარა *ვარიაციათა აღრიცხვას*. მანვე დასვა და ნაწილობრივ ამოხსნა *იზოპერიმეტრული ამოცანა*, ამოხსნა აგრეთვე იოჰან ბერნულის მიერ დასმული ბრაქისტოქრონის ამოცანა (იხ. *ბრაქისტოქრონი*). დაამტკიცა თეორემა — დიდ რიცხვთა კანონის მნიშვნელოვანი კერძო შემთხვევა, რ-საც ბერნულის სახელი ეწოდა. ერთნაირ ხარისხიან ნატურალურ რიცხვთა ჯამების გამოთვლასთან დაკავშირებით აღმოაჩინა ე. წ. *ბერნულის რიცხვები*. მუშაობდა აგრეთვე ფიზ. დარგში (სხეულთა ქანაობის ცენტრისა და სითხეში მოძრავ სხვადასხვა ფორმის სხეულთა წინააღმდეგობის განსაზღვრა).



იაკობ ბერნული.

ი ო ჰ ა ნ ბ ე რ ნ უ ლ ი (27. VII. 1667, ბაზელი, — 1. I. 1748, იქვე), იაკობის უმცროსი ძმა, მათ. პროფესორი გრონინგენის (ჰოლანდია) (1695-იდან) და ბაზელის უნ-ტებში (1705-იდან). პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი. ლაიბნიცთან ერთად დაამუშავა დიფერენც. და ინტეგრ. აღრიცხვის საკითხები. ეკუთვნის დიფერენც. და ინტეგრ. აღრიცხვის პირველი სისტემატური გადმოცემა, განავითარა ჩვეულებრივ დიფერენც. განტოლებათა ამოხსნის ზოგიერთი მეთოდი, დასვა კლასიკური ამოცანა გეოდეზიური წირების შესახებ და იპოვა მათთვის დამახასიათებელი გეომ. თვისება, ხოლო მოგვიანებით გამოიყვანა ამ წირების დიფერენც. განტოლება. ვარიაციული ამოცანების ამოხსნის თაობაზე იოჰან და იაკობ ბ-ს შორის გამართულმა კამათმა მრავალი საყურადღებო პრობლემა წამოჭრა. იოჰანს ეკუთვნის მნიშვნელოვანი გამოკვლევები მექანიკაში: დარტყმის თეორია, სხეულთა მოძრაობა წინააღმდეგობის გამწევ გარემოში, მოძღვრება ცოცხალი ძალის შესახებ და ა. შ.



იოჰან ბერნული.

დ ა ნ ი ე ლ ბ ე რ ნ უ ლ ი (29. I 1700, გრონინგენი, — 17. III. 1782, ბაზელი), იოჰანის ვაჟი. მოღვაწეობდა ფიზიოლ. და მედ., ძირითადად კი მათ. და მექან. დარგებში. 1725—33 მუშაობდა პეტერბ. მეცნ. აკადემიაში ჯერ ფიზიოლ., შემდეგ მექან. კათედრაზე. 1728—78 იყო პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (ამ აკად. გამოცემებში გამოაქვეყნა 47 შრომა), ფიზიოლ. (1733) და მექან. (1750) პროფესორი ბაზელში. მათემატიკაში დანიელ ბერნულის ეკუთვნის ალგებრულ განტოლებათა ამოხსნის ერთი რიცხვითი მეთოდი, შრომები ჩვეულებრივ დიფერენც. განტოლებათა დარგში, ალბათობის თეორიის გამოყენების შესახებ ხალხთმოსახლეობის სტატისტიკასა და, ნაწილობრივ, ასტრონომიაში. გამოკვლევებში, რ-ებიც დაასრულა პეტერბურგში დაწერილი შრომით „ჰიდროდინამიკა" (1738), მოგვცა იდეალური სითხის სტაციონარული მოძრაობის ძირითადი განტოლება. ეს განტ. მის სახელს ატარებს (იხ. *ბერნულის განტოლება*).



დ. ბერნული.

**ბერნულის განტოლება** ჰ ი დ რ ო დ ი ნ ა მ ი კ ა შ ი, ჰიდროდინამიკის ერთ-ერთი ძირითადი განტ., რ-იც ერთმანეთთან აკავშირებს სითხის სიჩქარეს $v$, მასში არსებულ წნევას $p$ და ათვლის სიბრტყიდან სითხის მცირე მოცულობის $h$ სიმაღლეს სტაციონარული დინების დროს. ბ. გ. მიიღო დ. ბერნულიმ (1738). მუდმივი სიმკვრივის $\rho$ მქონე იდეალური უკუმშველი სითხისათვის (მხოლოდ სიმძიმის ძალთა ველში) ამ განტოლებას შემდეგი სახე აქვს: $\rho\frac{v^2}{2}+p+\rho gh=\text{const}$, სადაც $g$ — სიმძიმის ძალის აჩქარებაა. ბ. გ-ში შემავალი მუდმივა გრიგალური დინების დროს სხვადასხვა დენის წირზე სხვადასხვაა. უგრიგალო (პოტენციური) დინების დროს კი მუდმივას მთელი სითხისათვის ერთი და იგივე მნიშვნელობა აქვს. ბ. გ-ის პირველი წევრი გამოსახავს სითხის ერთეული მოცულობის კინეტიკურ ენერგიას; მას კინეტიკურ წნევას უწოდებენ. დანარჩენი ორი წევრი კი გამოხატავს წნევისა და სიმძიმის ძალის შესაბამის პოტენციურ ენერგიას მოცულობის ერთეულში. ბ. გ-იდან ჩანს, რომ იქ, სადაც სითხე სწრაფად მიედინება, წნევა ნაკლებია და პირიქით. ამით აიხსნება, მაგ., ის გარემოება, რომ მდინარე ნაპირებს იქ უფრო მეტად ჩამორეცხავს, სადაც მდორედ მიედინება. ბ. გ-ს დიდი გამოყენება აქვს ტექ. ჰიდროდინამიკაში. რეალური სითხეებისათვის ბ. გ-ის გამოყენების დროს საჭიროა შესწორებების შეტანა, რამდენადაც ამ შემთხვევაში ადგილი აქვს შინაგან ხახუნს და სითხის ნაწილებს შორის სითბოს გაცვლას, რაც ბ. გ-ის გამოყვანის დროს მხედველობაში არ მიიღება.

**ბერნულის რიცხვები,** სპეც. სახის რაციონალურ რიცხვთა მიმდევრობა, რ-იც გვხვდება მათ. ანალიზსა და რიცხვთა თეორიაში. ბ. რ-ია: $B_1=1/6$, $B_2=1/30$, $B_3=1/42$, $B_4=1/30$, $B_5=5/66$, $B_6=691/2730$. მათ. ანალიზში ბ. რ. გვხვდება, როგორც ზოგიერთი ელემენტარული ფუნქციის ხარისხოვან მწკრივად გაშლის კოეფიციენტები. მაგ.,

$$\operatorname{tg}x=\sum_{m=1}^{\infty}\frac{2^{2m}(2^{2m}-1)}{(2m)!}B_m x^{2m-1}\ (|x|<\pi/2).$$

ბ. რ-ის საშუალებით გამოისახება მრავალი მწკრივის ჯამი და არასაკუთრივი ინტეგრალის მნიშვნელობა. ბ. რ. პირველად გვხვდება იაკობ ბერნულის შრომაში (1713), რ-იც გამოქვეყნდა მისი გარდაცვალების შემდეგ. ამ შრომაში მან შეისწავლა ერთნაირხარისხიან ნატურალურ რიცხვთა ჯამის გამოთვლის საკითხი და დაამტკიცა, რომ

$$1^k+2^k+\ldots+n^k = \frac{n^{k+1}}{k+1}+\frac{n^k}{2}+\frac{k}{2!}B_1 n^{k-1} - \frac{k(k-1)(k-2)}{4!}B_2 n^{k-3}+\ldots$$

ბ. რ-თვის არსებობს რეკურენტული ფორმულები, რ-ებიც საშუალებას გვაძლევენ თანამიმდევრობით გამოვითვალოთ ეს რიცხვები. ხშირად ბ. რ-ის აღსანიშნავად $B_m$-ის ნაცვლად წერენ $(-1)^{m-1}B_{2m}$ ($m=1,2,\ldots$); ამის გარდა, გულისხმობენ, რომ $B_0=1$, $B_1=-1/2$, $B_3=B_5=B_7=\ldots=0$.

**ბერნულის სქემა,** ცდათა დამოუკიდებლად გამეორების აღწერის ერთ-ერთი მათ. მოდელი, რ-საც იყენებენ *ალბათობის თეორიაში* (სახელი ეწოდა იაკობ *ბერნულის* პატივსაცემად). ბ. ს. გულისხმობს, რომ გვაქვს რაიმე $S$ ცდა და მასთან დაკავშირებული $A$ შემთხვევითი ხდომილობა (ტიპური მაგალითი: $S$ — მონეტის აგდება, $A$ — ღერბის მოსვლა). $S$ ცდას დამოუკიდებლად იმეორებენ $n$-ჯერ. ყოველ $S$ ცდაზე $A$ ხდომილობა შეიძლება მოხდეს $p$ ალბათობით (მოყვანილ მაგალითში $p=\frac{1}{2}$) ან არ მოხდეს $q=1-p$ ალბათობით. ამგვარად, ბ. ს. განისაზღვრება $n$ და $p$ პარამეტრებით. ამა თუ იმ რაოდენობით ხდომილობის მოხდენის ალბათობებს იძლევა ბინომური განაწილება. ბ. ს-ის მაგალითზე დადგენილ იქნა ალბათობის თეორიის უმნიშვნელოვანესი კანონზომიერებანი (მაგ., *დიდ რიცხვთა კანონი*). თუ ბ. ს-გან განსხვავებით, რ-ის პირობაა ცდათა დამოუკიდებლობა, მოვითხოვთ, რომ ყოველი ცდა მხოლოდ მის წინ ჩატარებულ ცდაზე იყოს დამოკიდებული, მაშინ მიიღება ალბათობის თეორიის მეორე უმნიშვნელოვანესი მოდელი— *მარკოვის ჯაჭვი*.

**ბერნშტაინელობა,** რევიზიონიზმის ერთ-ერთი ნაირსახეობა, ოპორტუნისტული მიმდინარეობა, რ-ის მამამთავარი იყო ე. *ბერნშტაინი*. მოითხოვდა მარქსიზმის ძირითად დებულებათა გადასინჯვას იმ საბაბით, თითქოსდა ისინი „არ შეესაბამებოდნენ" ახალ პირობებს. ბ-ის გავრცელება ასახავდა II ინტერნაციონალის დას. ევრ. პარტიების ხელმძღვანელთა რეფორმისტული გადაგვარების პროცესს, რაც დაკავშირებული იყო „მუშათა არისტოკრატიის" ზრდასთან და მუშათა მოძრაობაში წვრილბურჟ. ფენების ჩაბმასთან. ბ. გერმ. მემარჯვენე სოციალ-დემოკრატების (ე. დავიდი, გ. ფოლმარი და სხვ.), ფრანგი მილიერანისტების, ჰოლანდ. მემარჯვენეებისა და სხვათა იდეური დროშა გახდა. რუსეთში მისი იდეები აიტაცეს „ლეგალურმა მარქსისტებმა" (პ. სტრუვე) და „ეკონომისტებმა" (ს. პროკოპოვიჩი, ე. კუსკოვა). ბერნშტაინელები მიისწრაფოდნენ იდეურად განეიარაღებინათ პროლეტარიატი, შეეცვალათ დიალექტიკური მატერიალიზმი ნეოკანტიანური ყაიდის იდეალიზმით, ხოლო კ. მარქსის ეკონ. მოძღვრება — კაპიტალიზმის ვულგ. აპოლოგეტიკით, კათედერ-სოციალისტებისა და ლიბერ. ეკონომისტებისაგან ნასესხები დოგმებით. რევ. სოციალიზმს ბ. ცვლიდა სოციალიზმში კაპიტალიზმის თანდათანობით შეზრდის „თეორიით". მუშათა მოძრაობის მთავარი ამოცანა, ბერნშტაინელების მიხედვით, წვრილწვრილი რეფორმების გატარება იყო, ხოლო ბრძოლის მთავარი საშუალება — საპარლამენტო საქმიანობა. როგორც ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, ბერნშტაინელების მხრივ «უარყოფილი იყო, რომ შესაძლებელია სოციალიზმის მეცნიერულად დასაბუთება და, ისტორიის მატერიალისტური გაგების თვალსაზრისით, მისი აუცილებლობისა და გარდუვალობის დამტკიცება; უარყოფილი იყო მზარდი გაღატაკების, პროლეტარიზაციისა და კაპიტალისტურ წინააღმდეგობათა გამწვავების ფაქტი; უმწეობად ცხადდებოდა თვით „ს ა ბ ო ლ ო ო მ ი ზ ნ ი ს" ცნება და უცილობლად უკუგდებული იყო პროლეტარიატის დიქტატურის იდეა; უარყოფილი იყო ლიბერალიზმისა და სოციალიზმის პრინციპული წინააღმდეგობა; უარყოფილი იყო კ ლ ა ს ო ბ რ ი ვ ი ბ რ ძ ო ლ ი ს თ ე ო რ ი ა, რომელიც ვითომდა ვერ მიუდგება ნამდვილ დემოკრატიულ საზოგადოებას, რომელსაც განაგებენ უმრავლესობის ნების თანახმად, და სხვ.» (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რა ვაკეთოთ?, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, გვ. 438). სინამდვილეში ბ-მ თავი იჩინა, როგორც ბურჟ. პოლიტიკასთან შემთანხმებლობამ და შემგუებლობამ; მისი მიმდევრები ბურჟუაზიისაგან იღებდნენ მინისტრის პოსტებს, „თბილ ადგილებს" და სხვ. ბ-ს სათანადო წინააღმდეგობა არ გაუწიეს II ინტერნაციონალის ლიდერებმა. კ. კაუცკი გამოვიდა ბერნშტაინის შეხედულებათა სანახევრო კრიტიკით, ამასთან ზოგიერთ თეორ. საკითხში დათმობაზეც წავიდა. ა. ბებელმა თუმცა კი გადაჭრით დაგმო ბერნშტაინელთა შეხედულებანი, მაგრამ სოციალ. პარტიაში მათი არყოფნის საკითხი მაინც არ დააყენა. ბ-ს ებრძოდნენ გ. პლეხანოვი, ფ. მერინგი, პ. ლაფარგი, ა. ლაბრიოლა, რ. ლუქსემბურგი. მაგრამ მხოლოდ ვ. ი. ლენინმა მიიყვანა მისი კრიტიკა ბოლომდე, გააშიშვლა მისი სოც. ფესვები და მიუთითა კავშირზე ბ-სა და იმპერიალიზმის ეპოქის თავისებურებათა შორის („მუშათა არისტოკრატიის" მოსყიდვა იმპერიალ. ბურჟუაზიის მიერ და სხვ.). ვ. ი. ლენინმა იდეურად გაანადგურა ბ. და ცხადყო მასთან შემრიგებლობის საშიშროება.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ე რ ნ შ ტ ა ი ნ ი ე.

**ბერნშტაინი** (Bernstein) ედუარდ (6. I. 1850, ბერლინი, – 18. II. 1932, იქვე), *რევიზიონიზმის* იდეოლოგი და გერმ. სოციალ-დემოკრატიის ოპორტუნისტული ფრთის ერთ-ერთი ლიდერი. ერთხანს ე. *დიურინგის* მიმდევარი იყო, 1872 სოციალ-დემოკრატიას მიემხრო და ლასალიანელთა თანამოაზრე გახდა. 70-იან წწ. ბოლოს რევ. ბრძოლის წინააღმდეგ გაილაშქრა და ბისმარკის წყობილებასთან შეგუების გზას დაადგა. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მკაცრად ამხილეს მისი ოპორტუნიზმი. ბ-მა დროებით უარყო თავისი შეხედულებები, მაგრამ ფ. ენგელსის გარდაცვალების შემდეგ ადრინდელ პოზიციას დაუბრუნდა. 90-იან წლებში საბოლოოდ გაემიჯნა მარქსიზმს, მარქსის ყველა ძირითადი დებულება მოძველებულად გამოაცხადა და მათი რევიზია მოითხოვა. წამოაყენა რეფორმისტული თეზისი „მოძრაობა ყველაფერია, საბოლოო მიზანი — არაფერი“. ბ. დაუახლოვდა ბურჟ. ეკონომისტებსა და ფილოსოფოსებს, გაიზიარა მათი იდეები სოც. ჰარმონიისა და მშვიდობიანი ევოლუციის შესახებ. უარყოფდა სოციალ. რევ. და პროლეტარიატის დიქტატურის მარქსისტულ მოძღვრებას. იზიარებდა *ბემ-ბავერკის* ვულგარულ „*ზღვრული სარგებლიანობის თეორიას*“. იგი ქადაგებდა კაპიტალიზმის სოციალიზმში შეზრდის ოპორტუნისტულ იდეას. მონოპოლიები მიაჩნდა წარმოების ანარქიისა და ეკონ. კრიზისებისაგან თავის დაღწევის აუცილებელ პირობად, ხოლო აქციონერთა კომპანიების განვითარება—„კაპიტალის დემოკრატიზაციად“. ეს იყო მუშათა კლასის ინტერესების აშკარა ღალატი. რევოლუციონერმა მარქსისტებმა ვ. ი. ლენინის მეთაურობით სასტიკად დაგმეს რევიზიონიზმი, მაგრამ გერმ. ს.-დ. პარტიის ხელმძღვანელობამ ბ. მაინც დატოვა თავის რიგებში. I მსოფლიო ომის პერიოდში იყო ცენტრისტი. 1917 მონაწილეობდა „დამოუკიდებელი სოციალ-დემოკრატიული პარტიის“ შექმნაში. 1919 „ცენტრიდან“ კვლავ მარჯვნივ გადაიხარა და სიცოცხლის უკანასკნელ დღემდე დაუცხრომლად იბრძოდა საერთაშ. კომუნისტური მოძრაობისა და სსრკ-ის წინააღმდეგ.

*ლიტ*.: ლენინი ვ. ი., ოპორტუნიზმი და II ინტერნაციონალის კრახი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22; Маркс К. и Энгельс Ф., Циркулярное письмо А. Бебелю, В. Либкнехту, В. Бракке и др., Соч., 2 изд., т. 19. Айзин Б. А., В. И. Ленин против ревизионизма и оппортунизма в германском рабочем движении, კრ.: Рабочее движение в новое время, М., 1964; Люксембург Р., Социальная реформа или революция, М., 1959. *ო. ნიორაძე.*

**ბერნშტეინი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე [24. X. (5. XI). 1896, მოსკოვი, — 16. I. 1966, იქვე], საბჭ. ფსიქოფიზიოლოგი და ფიზიოლოგი. კვლევის ახ. მიმართულების — აქტიურობის ფიზიოლ. ფუძემდებელი. სსრკ მედ. მეცნ. აკად. წ.-კორ. სწავლობდა ადამიანის მოძრაობათა ფსიქოფიზიოლ. და *ბიომექანიკის* საკითხებს (შრომითი, სპორტული და სხვ.). 1922 ჩამოაყალიბა ბიომექანიკის ლაბორატორიები შრომის ცენტრ. ინ-ტსა და ექსპერ. მედ. საკავშ. ინ-ტში. ორიგინ. მეთოდიკის გამოყენებით დაადგინა ადამიანის მოძრაობითი ჩვევების მნიშვნელოვანი კანონზომიერებანი და, აქედან გამომდინარე, მოძრაობათა მართვის პრინციპი; შეიმუშავა მოძრაობათა კოორდინაციის ზოგადი თეორია, რ-იც ეყრდნობა დონურ პრინციპებს, უკუკავშირების როლსა და სენსორულ კორექციებს. ბ-ის შრომებს დიდი მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის წვრთნის პროცესის ორგანიზაციისათვის. მონოგრაფიისათვის „მოძრაობათა აგებულების შესახებ“ მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1948).

*თხზ*.: Общая биомеханика, М., 1926; О построении движений, М., 1947; Очерки по физиологии движений и физиологии активности, М., 1966.

*ლიტ*.: Бассин Ф. В., О подлинном значении нейрофизиологических концепций Н. А. Бернштейна, «Вопросы философии», 1967, № 11. *ლ. ჩხაიძე.*

**ბერნშტეინი** სერგეი ნათანის ძე [22. II. (5. III). 1880, ოდესა, — 26. X. 1968, მოსკოვი], საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. (1929) და უკრაინის მეცნ. აკად. (1925) აკადემიკოსი. 1935-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. მათ. ინ-ტში. იყო პარიზის მეცნ. აკად. უცხოელი წევრი. უმთავრესად იკვლევდა დიფერენციალურ განტოლებათა თეორიის, ფუნქციათა თეორიისა და ალბათობის თეორიის საკითხებს. ბ-მა დაადგინა მეორე რიგის ელიფსური და პარაბოლური ტიპის განტოლებათა ამონახსნების ანალიზურობის პირობები, დაამუშავა ელიფსური ტიპის არაწრფივ განტოლებათა სასაზღვრო ამოცანების ამოხსნის ახ. მეთოდები, განავითარა და გააღრმავა პ. *ჩებიშევის* იდეები მრავალწევრებით ფუნქციათა მიახლოების შესახებ, რის საფუძველზეც თავის მოწაფეებთან ერთად შექმნა ფუნქციათა თეორიის ახ. დარგი —ფუნქციათა კონსტრ. თეორია. ალბათობის თეორიაში ბ-მა პირველმა (1917) დაამუშავა აქსიომატიკა, გააგრძელა და გარკვეული აზრით დაასრულა მარკოვ-ჩებიშევის პეტერბ. სკოლის გამოკვლევები ზღვარითი თეორემების შესახებ, გამოიკვლია სტოქასტური დიფერენციალური განტოლებები და მიუთითა ალბათობის თეორიის მთელ რიგ გამოყენებაზე ფიზიკაში, სტატისტიკასა და ბიოლოგიაში. მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1942). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ*.: Собр. соч., т. 1—4, [М.], 1952—64 (I ტომში ბ-ის შრომათა ბიბლიოგრ. 1952 წლამდე); Теория вероятностей, М.—Л., 1946.

*ლიტ*.: Гельфонд А. О., Сарманов О. В., К восьмидесятилетию Сергея Натановича Бернштейна, «Известия АН СССР. Серия математическая», 1960, т. 24, № 3 (ახლავს ბ-ის შრომათა ბიბლიოგრ. 1950 წლიდან).

**ბერნ-ჯოუნზი** (Burne-Jones) ედუარდ კოლი (28. VIII. 1833, ბირმინგემი, — 17. VI. 1898, ლონდონი), ინგლისელი ფერმწერი. სწავლობდა ოქსფორდის უნ-ტში. ეკუთვნოდა *პრერაფაელიტების* უმცროს თაობას. 1859 და 1862 მუშაობდა იტალიაში. განიცადა გ. დ. როსეტისა და XV ს. იტალიელ ფერმწერთა გავლენა. ლირიკულ და ლეგენდარულ თემებზე შექმნილი ბ.-ჯ-ის სურათები რამდენადმე მანერული და სტილიზებულია. ნამუშევრები: „სიყვარული ნანგრევებს შორის“ (1893, ტეიტის გალერეა, ლონდონი), აკვარელები (უმთავრესად 1864—70), ილუსტრაციები; ვიტრაჟების გობელენების და მოზაიკების სურათები უ. მორისის სახელოსნოებისათვის.

**ბეროიანი** არტემ კონის ძე [10 (22). VI. 1878, თბილისი, — 10. I. 1963, იქვე], სომეხი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1941). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1899 თბილისში. 1922-იდან გარდაცვალებამდე იყო თბილ. სომხ. დრამ. თეატრის მსახიობი. ასრულებდა დრამ. და სახასიათო როლებს. განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია გ. სუნდუკიანის პიესებში: „პეპო“ (ზიმზიმოვი), „დაქცეული ოჯახი“ (ფარსიღა), „ხათაბალა“ (ზამბახოვი) და სხვ.

**ბეროიანი** მარიამ გიორგის ასული [27. I. (8. II). 1892, თბილისი, — 22. VII. 1960, იქვე], სომეხი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1946). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1913 თბილისში. 1922—60 მუშაობდა თბილ. სომხ. დრამ. თეატრში. ასრულებდა დრამ., სახასიათო და კომიკურ როლებს. განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია როლებში: სალომე, ხამფერა (გ. სუნდუკიანის „დაქცეული ოჯახი“, „ხათაბალა“), შანიკი, ზარნიშანი (შირვანზადეს „ნამუსი“, „ავი სული“) და სხვ. იყო საქ. სსრ II—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი.


ს. ბერნშტეინი.

**ბეროსე ბაბილონელი** (Bērōssos ho Babylōnios; ბაბილ. სახელის — ბელურუშუს ბერძნ. ფორმა) (დაახლ. ძვ. წ. 350—280), ბაბილონელი ისტორიკოსი, ქურუმი. გართულებული ვითარების გამო დატოვა ბაბილონი და საბერძნეთში გადასახლდა, სადაც კ. კოსზე ასტროლოგიური სკოლა დააარსა. სამშობლოში დაბრუნების შემდეგ ანტიოქე I-თვის ბერძნ. ენაზე დაწერა ბაბილონის ისტორია 3 წიგნად, რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია. ცალკეული ციტატები ამ ნაშრომიდან შემორჩენილია აბიდენის, *ევსები კესარიელის*, სინსელას, *იოსებ ფლავიუსისა* და სხვა ისტორიკოსთა თხზულებებში.

**ბეროშვილი** ვლადიმერ ლევანის ძე (1907, სოფ. კარდანახი, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი, —1944), საბჭ. კავშირის გმირი (16. X. 1943). დაამთავრა უმცროს მეთაურთა სკოლა. დიდ სამამულო ომში მეთაურობდა მეტყვიამფრქვევეთა ოცეულს, შემდეგ ასეულს. დნეპრის გადალახვისა და მარჯვ. ნაპირზე პლაცდარმის დაკავებისას გამოჩენილი მამაცობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.


ა. ბეროიანი.

**ბერჟე** ადოლფ პეტრეს ძე [28. VII (9. VIII). 1828, პეტერბურგი,—31. I (12. II) 1886, თბილისი], არქეოგრაფი და ისტორიკოსი, 1851 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის აღმოსავლურ ენათა ფაკ-ტი. ამავე წელს დაიწყო სამსახური კავკ. მეფისნაცვლის ვორონცოვის კანცელარიაში. 1853 იმოგზაურა ირანში. 1864-იდან იყო კავკ. არქეოგრაფიული კომისიის თავ-რე. მისი რედაქტორობით გამოვიდა ისტ. დოკუმენტების 11 ტომი (1866-86, იხ. „*აკტი კავკაზსკოი არხეოგრაფიჩესკოი კომისსიი*“). ბ. კავკ. ისტ. და ეთნოგრ. საკითხებთან ერთად სწავლობდა ენებსაც; შეაგროვა უდიური ენის მასალა, ადგილზე იკვლევდა ხუნძურს (1860). იგი იცავდა და ამართლებდა მეფის მთავრობის კოლონიზატორულ პოლიტიკას კავკ. ხალხების მიმართ.

*თხზ*: Чечня и чеченцы, Тфл., 1859; Этнографическое обозрение Кавказа, СПб., 1879.

*ლიტ*.: Кобяков Д. А., Памяти А. П. Берже, Тфл., 1886. *შ. ხანთაძე.*


მ. ბეროიანი.

**ბერჟე** (Berger), დედამიწის უღრმესი კარსტული უფსკრული საფრანგეთში, გრენობლის სამხრ.-დას-ით, ვერკორის პლატოზე. განვითარებულია ცარცულ კირქვებში. სიღრმე 1122 *მ*. ჩასასვლელი ხვრელი (სიგანე 5 *მ*) ზ.დ. 1460 *მ* სიმაღლეზეა. ვიწრო, დახრილი გვირაბის მიღმა იწყება ღრმა ჭების, შახტებისა და დარბაზების ანფილადა. ბ-ს უმეტეს ნაწილში მიედინება მიწისქვეშა მდინარე, რ-იც მაღალ ჩანჩქერებს აჩენს. 1969 აღმოაჩინეს მეორე, ზედა ჩასასვლელი, საიდანაც უფსკრულის სიღრმეა 1400 *მ*. ბ. აღმოჩენილია 1953.

**ბერსაბე**, 1. (ძვ. ებრ. ბათშება), ისრაელ-იუდეველთა მეფის *დავითის* (ძვ. წ. XI ს.) ერთ-ერთი ცოლი. მეფე *სოლომონის* დედა. ბიბლიის მიხედვით, დავითმა, ცოლად რომ შეერთო, მოაკვლევინა პირველი ქმარი — ხეთელი ურია. ცოლის გავლენით დავითმა თავისი უფროსი ძის ადონიას ნაცვლად სოლომონი გამოაცხადა ტახტის მემკვიდრედ. ბ-ს ლეგენდა აისახა ლიტ-რასა და ხელოვნებაში. 2. ქ. ბეერშევის ბიბლ. სახელწოდება.

**ბერსეი** უმარ ხაფხალის ძე (1807—გ. წ. უცნობია), ადიღეელი ხალხის განმანათლებელი. 1850—60 ადიღეური ენის მასწავლებელი იყო. 1855 თბილისში გამოსცა „ჩერქეზული ენის ანბანი“. 1858 ბ-მ შეადგინა ადიღეური ენის გრამატიკა, 1861 — რუს. გრაფიკის საფუძველზე — ადიღეური ანბანი. ავტორია რამდენიმე


ვ. ბეროშვილი.


ი. ბერსენევი.


ი. ბ ე რ ს ე ნ ე ვ ი პროტასოვის როლში (ლ. ტოლსტოის «ცოცხალი ლეში»).


გ. ბერუაშვილი.


ხ. ბერულავა.


ტირიფფოთოლა ბერყენა.

იგავ-არაკისა. ეწეოდა მთარგმნელობით მოღვაწეობას.

**ბერსენევი** (ნამდვ. გვარი პ ა ვ ლ ი შ ჩ ე ვ ი) ივანე ნიკოლოზის ძე [11. (23). IV. 1889, მოსკოვი, — 25. XII. 1951, იქვე], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1948). პროფესორი. სკპ წევრი 1947-იდან. სცენაზე გამოდიოდა 1907-იდან. 1911-იდან მოღვაწეობდა მოსკ. სამხატვრო თეატრში. 1924—36 იყო მეორე სამხატვრო თეატრის მსახიობი, 1928-იდან კი ერთ-ერთი სამხატვრო ხელმძღვანელი. 1938-იდან სათავეში ედგა მოსკ. ლენინური კომკავშირის სახ. თეატრს. მეორე სამხატვრო თეატრში შეასრულა როლები: ბორის გოდუნოვი (ა. ტოლსტოის „ივანე მრისხანეს სიკვდილი"), იუდუშკა გოლოვლიოვი (სუხოტინის „განმათავისუფლებლის აჩრდილი", სალტიკოვ-შჩედრინის „ბატონი გოლოვლიოვების" მიხედვით); ლენინური კომკავშირის სახ. თეატრში — ჰელმერი (იბსენის „ნორა"), პროტასოვი (ლ. ტოლსტოის „ცოცხალი ლეში"), სირანო დე ბერჟერაკი (როსტანის ამავე სახელწოდების პიესა) და სხვ. მისი დადგმებიდან აღსანიშნავია: ა. აფინოგენოვის „უცნაური კაცი" (1929), კ. სიმონოვის „ჭაბუკი ჩვენი ქალაქიდან" (1941) და „ასეც იქნება" (1944), გორბატოვის „მამათა სიჭაბუკე" (1943) და სხვ. ბ-ის შემოქმედება გამოირჩეოდა მძაფრი მოქალაქეობრივი პათოსით, მაღალი პროფესიული კულტურითა და ოსტატობით.

კინოში იღებდნენ 1914-იდან. იყო პაველ ვლასოვის როლის პირველი შემსრულებელი ფილმში „დედა" (გორკის მიხედვით, 1920). მისი საუკეთესო როლია კარტაშოვი ფილმში „დიადი მოქალაქე" (I—II სერია, 1938, 1939). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბერსეო** (Berceo) გონსალო დე (დაახლ. 1180 ან 1198, სოფ. ბერსეო, რიოხას პროვინცია, — დაახლ. 1265, იქვე), ესპანელი პოეტი, ე. წ. მეცნიერული პოეზიის პირველი წარმომადგენელი ესპანეთში და პირველი კასტილიელი პოეტი, რ-ის სახელმაც ჩვენამდე მოაღწია. იყო მღვდელი. წერდა ხალხ. ენაზე. დატოვა დიდი პოეტური მემკვიდრეობა: 25 გალექსილი ნოველისაგან შემდგარი კრებ. „ღვთისმშობლის სასწაულები" და სხვა რელიგიური პოემები. ბ-ს ნაწარმოებები მოარულ სას. სიუჟეტებზეა აგებული, გამოირჩევა ფოლკლორული მასალის სიუხვით; ზოგჯერ ახასიათებს მისტიციზმიც.

**ბერსუმა პიტიახში,** არმაზელი პიტიახში ახ. წ. I ს. ბოლოს. იხსენიება არმაზისხევის პიტიახშთა ერთ-ერთ სამარხში აღმოჩენილი ლანგრის ბერძნ. წარწერაში, რ-შიც ნათქვამია, რომ მეფე ფლავიუს დადემ ეს ლანგარი ბერსუმა პიტიახშს უძღვნა.

*ლიტ.*: ა ფ ა ქ ი ძ ე ა., ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963. ა. *ბოგვერაძე*.

**ბერტა** (ძვ. სახელწოდება: შ ა ნ გ ა ლ ა, ბ ე ნ ი-შ ა ნ გ უ ლ ი), ცისფერი ნილოსის სამხრეთით, სუდან-ეთიოპიის საზღვრის ორივე მხარეს მცხოვრები ხალხი. საერთო რაოდ. დაახლ. 115 ათ. კაცი (1972, შეფასება). იყოფიან ტომებად: შოგალე, აგარო, დაში, სილოკი (ფესაკა) და სხვ. ბ-ის ენა განეკუთვნება ცენტრ. და აღმ. სუდანის ხალხთა ენებს. ბ-ის მნიშვნელოვანმა ნაწილმა იცის არაბ. ენა. რელიგია — სუნიტური მიმართულების ისლამი. მთავარი საქმიანობაა მესაქონლეობა და მიწათმოქმედება.

**ბერტალანფი** (Bertalanffy) ლუდვიგ ფონ (დ. 19. IX. 1901, ატცგერსდორფი, ავსტრია), ავსტრიელი ფილოსოფოსი და ბიოლოგი. 1934—48 ვენის, 1942-იდან აშშ-ისა და კანადის სხვადასხვა უნ-ტების პროფესორი. ნეოვიტალიზმის წარმომადგენელი. შექმნა „სისტემათა ზოგადი თეორია", რ-ის თანახმად სასიცოცხლო პროცესების ჰარმონია და კოორდინაცია აიხსნება „იმანენტური ძალების ცოცხალი სისტემის" არსებობით. მისი მატარებელია ფორმების მწარმოებელი ნივთიერებები, რ-ებიც იქმნება ე. წ. „ფორმათა პოტენციალით".

*თხზ.*: Auf dem Pfaden des Lebens, W., 1951; Das biologische Weltbild, Bern, [1949]; General system theory, N. Y., 1968; Theoretische Biologie, Bd. 1—2, B., 1932—42.

**ბერტიე** (Berthier) ლუი ალექსანდრ (20. XI. 1753, ვერსალი, — 1. VI. 1815, ბამბერგი), საფრ. მარშალი (1804). აშშ-ის დამოუკიდებლობისათვის ომის (1775—83) მონაწილე. 1789-იდან ვერსალის ეროვნ. გვარდიის შტაბის უფროსი. 1792—95, ვანდეის აჯანყების ჩაქრობის დროს, გენ. ლუკნერის შტაბის უფროსი. 1796—97 საფრ. იტალიური არმიის შტაბის უფროსი, ხოლო 1797—98 ამ არმიის სარდალი. 1799—1807 (1800 გამოკლებით) სამხ. მინისტრი. 1814-მდე ნაპოლეონის შტაბის უცვლელი უფროსი. ბ-ს მიერ შემუშავებული საშტაბო სამსახურის საფუძვლები შემდგომ ევრ. ყველა არმიამ მიიღო. ნაპოლეონის გადადგომის შემდეგ ბ. ლუი XVIII-ის სამსახურში ჩადგა, მაგრამ „*ასი დღის*" პერიოდში ბამბერგში (ბავარია) წავიდა და თავი მოიკლა.

**ბერტილიონი** (Bertillon) ალფონს (22. IV. 1853, პარიზი, — 3. II. 1914, იქვე), ფრანგი კრიმინალისტი. პარიზის პრეფექტურის სასამართლო იდენტიფიკაციის ბიუროს უფროსი. შეიმუშავა დანაშაულის გახსნის ზოგიერთი პოლიც. ხერხი. მის მიერ შემუშავებულ სასამართლო იდენტიფიკაციის (პიროვნების დადგენის) მეთოდს ბურჟ. კრიმინალისტიკაში ბ ე რ ტ ი ლ ი ო ნ ა ჟ ი ეწოდა. იგი მოიცავდა *ანთროპომეტრიას, სიტყვიერ პორტრეტს,* ს ი გ ნ ა ლ ე ტ უ რ ფ ო ტ ო გ რ ა ფ ი ა ს (პორტრეტის გადაღების ტექ. ხერხი, რ-ის დროსაც ყველაზე მკაფიოდ ჩანს ადამიანის განსაკუთრებული ნიშნები) და განსაკუთრებული ნიშნების აღწერას. XIX—XX სს. მიჯნაზე ბერტილიონაჟს ყველა ქვეყნის პოლიციის მუშაობაში იყენებდნენ, შემდგომ იგი თანდათანობით განდევნა სისხლისსამართლებრივი რეგისტრაციის (იხ. *რეგისტრაცია სისხლისსამართლებრივი*) ახ. სისტემამ—*დაქტილოსკოპიამ.* ბ., როგორც სასამართლო ხელწერისმცოდნეობის ექსპერტი, მონაწილეობდა სასამართლო პროცესში *დრეიფუსის საქმეზე* და გამოსაკვლევი დოკუმენტის — „ბორდეროს" ავტორობა ცრუ დასკვნით დრეიფუსს მიაწერა.

**ბერტრან დე ბორნი** (Bertran de Born) (დაახლ. 1140, ბორნ-დე-სალონიაკი, ლიმუზენი, — დაახლ. 1215, დალონის მონასტერი, დორდონი), პროვანსელი ტრუბადური. ცნობილია უპირატესად *სირვენტებით,* რ-ებშიც გატაცებით აღწერს ბრძოლებს, სისხლის ღვრას, მეომარ რაინდებს. წერდა სამიჯნურო ლექსებსაც. შემორჩენილია მისი 45-მდე ლექსი. ბ. დე ბ. მრავალი მწერლის თხზულებათა გმირი გახდა (ლ. ულანდი, ჰ. ჰაინე, ლ. ფოიხტვანგერი, ლ. არაგონი). დანტე მას „ჯოჯოხეთის" 28-ე სიმღერაში იხსენიებს, როგორც განხეთქილების მთესველს, თუმცა ტრაქტატში „ხალხური ენის შესახებ" დიდად აფასებს ბ. დე ბ-ის პოეზიას.

**ბერტრანი** (Bertrand) ანრი გრასიენ (28. III. 1773, შატორუ, — 31. I. 1844, იქვე), ფრანგი გენერალი, გრაფი (1808), ნაპოლეონის ყველა ომის მონაწილე. სამხ. სამსახური დაიწყო 1792. 1804-იდან იყო ნაპოლეონ I-ის ადიუტანტი, 1813-იდან საიმპერატორო კარის მთავარი მარშალი. სარგებლობდა ნაპოლეონის ნდობით და ნებაყოფლობით გაჰყვა მას გადასახლებაში კ. ელბასა (1814) და წმ. ელენეს კ-ზე (1816—21). საფრ. მთავრობამ 1816 დაუსწრებლად გამოუტანა სასიკვდილო განაჩენი, მაგრამ 1821 აღუდგინეს მვ. წოდებანი და უფლებანი. 1831—34 დეპუტატთა პალატის წევრი იყო. დატოვა დღიური წმ. ელენეს კ-ზე ნაპოლეონის ცხოვრების შესახებ.

**ბერტრანი** (Bertrand) მარსელ (2. VII. 1847, პარიზი,—13. II. 1907 იქვე), ფრანგი გეოლოგი. პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1896). პარიზის სამთო სკოლის პროფესორი. პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1899). ბ-მა პირველმა მიუთითა მსხვილ ტექტონიკურ მოძრაობათა პერიოდულ ხასიათსა და დანაოჭების ძირითად ეპოქებზე (ჰურონული, კალედონიური, ჰერცინული, ალპური). დაადგინა მაგმური პროცესების განვითარების კანონზომიერებანი. ბ-ის დაკვირვებებს ალპებში საფუძვლად დაედო შარიაჟების თეორიას.

**ბერუაშვილი** გიორგი ივანეს ძე (1916, სოფ. ერედვი, ახლანდ. ცხინვალის რ-ნი,— 14. I. 1944, სოფ. ბოსიევკა, ჩერკასკის რ-ნი, უკრ. სსრ), საბჭოთა კავშირის გმირი (11. I. 1944), მესანგრეთა ათეულის მეთაური. წითელ არმიაში გაიწვიეს 1941 ივნისში. 1943 მონაწილეობდა კურსკთან ბრძოლებში. განსაკუთრებით გამოიჩინა თავი დნეპრის გადალახვისას. თავის 6 თანამებრძოლთან ერთად 7 დღე-ღამეში უზრუნველყო ბორნით მდინარის მარჯვ. ნაპირზე 1500 შეიარაღებული მებრძოლის გადასვლა, 20 ქვემეხის, 35 ნაღმსატყორცნის, 3 საზენიტო ტყვიამფრქვევის და 900 ყუთი საბრძოლო მასალის გადატანა, რისთვისაც საბჭოთა კავშირის გმირის წოდება მიენიჭა. 1944 წ. 14 იანვ. ჩერკასკის რ-ნის სოფ. ბოსიევკასთან მტრის სატანკო იერიშის მოგერიებისას ბ. გმირულად დაიღუპა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

**ბერულა,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ცხინვალის რ-ნში, შიდა ქართლის ბარში, მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., არგვიცი, ერედვი, მამისაანთუბანი, ფრისი). ზ. დ. 990 *მ*, ცხინვალიდან 6 *კმ*. ერედვის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი, პოლიკლინიკა.

**ბერულავა** ხუტა მიხეილის ძე (დ. 10. XII. 1924, ზუგდიდი), ქართველი საბჭ. პოეტი. სკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა სოხუმის პედ. ინ-ტი, შემდეგ მ. გორკის სახ. მოსკ. ლიტ. ინ-ტი (1952). იყო გამომც. „ნაკადულის" დირექტორი, ჟურნ. „ცისკრის" რედაქტორი, 1967-იდან გამომც. „განათლების" დირექტორია. ლექსებს 1941-იდან აქვეყნებს, პირველი კრებული 1944 გამოვიდა. პოპულარული გახდა სამამულო ომის გმირებისადმი მიძღვნილი მისი ლექსები („ამხანაგო მიშაკოვ, მამაო შალამბერიძევ", 1941; „ვარსკვლავეთს მოსწყდა ვარსკვლავი", 1945). ბ-ს პოეზია გამსჭვალულია საბჭ. პატრიოტიზმის, ინტერნაციონალიზმის სულისკვეთებით („მამულიშვილთა მოსაგონარი", 1947; „უკრაინაში, დნეპრის წინაშე", 1949; პოემა „რუსული გული", 1950—54). საკოლმეურნეო შრომის სურათებია გადმოცემული პოემაში „სიმღერა ვარსკვლავებზე" (1953); საქართველოს წარსულს ეძღვნება ლექსების ციკლი „ვარძის გზაზე" (1946), პოემა „კოლხური ლეგენდა" (1943—55), „ამბავი თბილისის დაბადებისა" (1964). ბ. წერს ბავშვებისთვისაც, თარგმნის რუს და სხვა ეროვნების პოეტებს. ბ-ს ნაწარმოებები თარგმნილია საბჭ. კავშირის ხალხთა და უცხო ენებზე. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშისა და „საპატიო ნიშნის" ორდენებით.

*თხზ.*: ერთტომეული, ბათ., 1957; რჩეული, თბ., 1971.

**ბერუტი** (Bierut) ბოლესლავ (18. IV. 1892, ლუბლინის მახლ., — 12. III. 1956, მოსკოვი), პოლონეთის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. 1912-იდან მონა-

წილეობდა რევ. მოძრაობაში, იყო ჯერ პპს-ლევიცას წევრი, 1918-იდან კი პოლ. კომპარტიის წევრი და აქტ. მოღვაწე. 1915—23 იყო სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე მუშათა კოოპერატივებსა და კომპარტიაში. 1933 რევ. მოღვაწეობისათვის დააპატიმრეს და 1935 მიუსაჯეს 7 წლით პატიმრობა. ნაცისტური გერმ. მიერ პოლ. ოკუპაციის პერიოდში იყო პოლ. ხალხის ეროვნ. და სოც. განთავისუფლებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი, შედიოდა 1942 შექმნილი პოლ. მუშათა პარტიის (პპრ) ხელმძღვანელობაში. 1944 წ. 1 იანვარს აირჩიეს კრაიოვა რადა ნაროდოვას თავ-რედ. 1947—52 იყო პოლ. რესპ. პრეზიდენტი და სახელმწ. საბჭოს თავ-რე; 1952—54 მინისტრთა საბჭოს თავ-რე; 1948-იდან პოლ. გაერთ. მუშათა პარტიის (პგმპ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი და თავ-რე; 1954 მარტიდან პგმპ ცკ-ის პირველი მდივანი. *ნ. კიკვაძე.*

**ბერქა,** ბ ე რ ქ ა - ყ ა ე ნ ი (1209—1266), *ოქროს ურდოს* ყაენი 1255—66. ჯუჩის მესამე შვილი, *ბათო-ყაენის*, უმცროსი ძმა. ბ-ს მმართველობის პერიოდში ოქროს ურდო აღარ ემორჩილებოდა მონღოლთა იმპერიას. ბ-მ მდ. ახთუბაზე ააშენა ახ. ქალაქი — სარაი-ბერქე, რ-იც XIV ს. I ნახევარში ოქროს ურდოს სატახტო ქალაქი გახდა. ბ-მ შექმნა ხარკის ამკრეფთა—*ბასკაკთა* ორგანიზაცია. მის დროსვე დაიწყო ოქროს ურდოს მოსახლეობის გამაჰმადიანება. 50-იან წლებში ბ-მ ლიტვა დალაშქრა. 1262 აზერბ. დასაუფლებლად ჰულაგუიანებს დაუწყო ბრძოლა და შირვანს შეუტია. 1266 ბ-მ ახ. ლაშქრობა მოაწყო, აზერბაიჯანში შეიჭრა და მტკვარს მიადგა, მაგრამ რადგან ხიდები წინასწარ იყო აყრილი, მდინარე ვერ გადალახა და თბილისისაკენ დაიძრა. გზად დაარბია შირვანი, ჰერეთი, კახეთი, ივრისპირეთი, მაგრამ თბილისს ვერ მიაღწია, გარეჯში გარდაიცვალა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 3, თბ., 1966; Греков Б. Д., Якубовский А. Ю., Золотая Орда и ее падение, М.—Л., 1950.

**ბერქშირული ღორი,** უნივერსალური პროდუქტიული მიმართულების ინგლისური ადრეულა ჯიში. გამოიყვანეს XVIII ს. ბოლოს ინგლისში, ბერქშირის საგრაფოში ადგილ. მსხვილი საგვიანო ჯიშის შეჯვარებით ნეაპოლურ, პორტუგალიურ და ჩინურ ჯიშებთან. თანამედროვე ბ. ღ. შავია, ჰარმონიული აგებულება და მაგარი კონსტიტუცია აქვს, კარგად ეგუება ძოვებას. ქუხის ცოცხალი მასაა 180—250 *კგ,* ყრის 6—7 გოჭს ნაკლებად სუქდება. ბ. ღ. რუსეთში გამოიყენეს მირგოროდული, ჩრდილოკავკასიური, კემეროვული, ლივენური და სხვ. ჯიშების გამოსაყვანად. მორდვეთის ასსრ-ში არის ამ ჯიშის ღორის მსხვილი სანაშენე მეურნ. „კრასნაია მორდოვია“.


ბერქშირული ღორი.

**ბერყენა,** Pyrus-ის გვარის ველური მსხლების რამდენიმე სახეობა. ეკლიანი ბუჩქები ან ხეებია. აქვთ შეკრული ან მეჩხერი ვარჯი, შიშველი ან ვერცხლისფრად შებუსული ფოთლები. ნაყოფი მსხლისებრია, ზოგჯერ სფეროსებრი, ყავისფერი ან ყვითელი. გავრცელებულია ევროპაში, დას. და შუა აზიაში, ირანსა და სხვ. სსრკ-ში — შორეულ აღმოსავლეთში, ყირიმსა და კავკასიაში. საქართველოში გვხვდება ბ-ს 9 სახეობა, რ-თაგან 4 საქართვ. ენდემია (P. demetrii, P. ketzkhovelii, P. fedorovii, P. sachokiana). ბ. იზრდება მხოლოდ აღმ. და სამხრ. საქართვ. ველებზე, ნახევრად უდაბნოებში, ნათელ ტყეებსა და ტყის პირებზე ხრიოკ და ქვაღორღიან ადგილებში, ზ. დ. 900 *მ*-მდე. ნაყოფი ვიტამინებით მდიდარია, იჭმება. მერქანი იხმარება სადურგლო და სახარატო საქმეში. ყინვაგამძლეა, ადვილად იტანს ხანგრძლივ გვალვასა და ძლიერ ქარებს. კარგი საძირეა მსხლის კულტურული ჯიშების გამოსაყვანად; იყენებენ ტყე-პარკების გასაშენებლად გვალვიან და ურწყავ ადგილებში. მრავლდება თესლით და ფესვის ამონაყარით. *შ. ქუთათელაძე.*

**ბერყენიანი,** მცენარეთა ფორმაცია, ახასიათებს მეჩხერი ხეთადგომა. ცნობილია ნათელი ტყეების და არიდული (ქსეროფილური) მეჩხერი ტყეების სახ ლით. გავრცელებულია კავკ. აღმ. და სამხრ. ნაწილში, შუა და წინა აზიაში. საქართველოში გვხვდება აღმ. და სამხრ. რ-ნებში, მთის ქვედა და ნაწილობრივ შუა სარტყელში, ზ. დ. 350—900 (1000) *მ*-ზე, ველების, ფრიგანას („მთის ქსეროფიტების“) და არიდული მეჩხერი ტყეების ზონაში ყავისფერ და წაბლა ნიადაგებზე. შექმნილია ტირიფფოთოლა (Pyrussalicifolia) და ქართული (P. georgica) ბერყენებით. უმთავრესად გვხვდება უროიანი, ვაციწვერიანი, ფრიგანიანი, ბუჩქიანი და სხვ. ბ-ის ვარიანტები (ასოციაციები). *მ. სახოკია.*

**ბერშე** (Berchet) ჯოვანი (23. XII. 1783, მილანი, — 23. XII. 1851, ტურინი), იტალიელი პოეტი; ერთ-ერთი პირველი რომანტიკოსი იტალიაში. მონაწილეობდა კარბონარების მოძრაობაში, აჯანყების ჩახშობის შემდეგ სამშობლოდან გაიხიზნა. ბ-ს პოეტური მრწამსი ასახულია „ოქროპირის ნახევრად სერიოზულ წერილში“ (1816), რ-იც იტალ. რომანტ. მოძრაობის თავისებურ მანიფესტადაა მიჩნეული. თავისი საუკეთესო ლირ.-პატრ. ლექსები „პარგელი დევნილები“ (1821), „ფანტაზიები“ (1828), პოლიტ. რომანსები გამოაქვეყნა ინგლისში.

**ბერშუეთი,** სოფელი გორის რ-ნში (ზეღდულეთის სოფსაბჭო), მდ. ბერშუეთის ორივე ნაპირას. ზ. დ. 840 *მ*, გორიდან 20 *კმ*. კოლ-ბა (მეხილეობა). საშ. სკოლა, სოფლის ახალგაზრდობის სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულატორია.

**ბერცელიუსი** (Berzelius) იენს იაკობ (20. VIII. 1779, ვევერსუნდა, — 7. VIII. 1848, სტოკჰოლმი), შვედი ქიმიკოსი და მინერალოგი. სტოკჰოლმის მეცნ. აკად. წევრი (1808), მისი პრეზიდენტი (1810) და მუდმივი მდივანი (1818); პეტერბ. აკად. საპატიო უცხოელი წევრი (1820). დიდია ბ-ის ღვაწლი ატომისტიკის ექსპერ. დასაბუთების საქმეში. ჟანგეულების ანალიზის საფუძველზე (1810—16) მან დაადასტურა ჯერად ფარდობათა კანონი; საკუთარი მონაცემების მიხედვით (1814) გამოაქვეყნა 41 ელემენტის ატომური მასის ტაბულა, შეისწავლა ორი ათასამდე ნაერთის პროცენტული შედგენილობა და შემოიღო ელემენტების ატომების აღნიშვნა მათი ბერძნ. და ლათ. სახელწოდების საწყისი ასოებით. ვ. გიზინგერთან ერთად აღმოაჩინა ცერიუმი (1803), სელენი (1817), თორიუმი (1828). პირველმა მიიღო თავისუფალი სახით სილიციუმი, ტიტანი, ტანტალი და ცირკონიუმი. შექმნა ელექტროქიმიური თეორია (1812—19).

1811 დაიწყო ორგ. ნივთიერებათა ელემენტური შედგენილობის სისტემ. შესწავლა და დაადგინა (1824), რომ მათი შედგენილობა ემორჩილება ჯერად ფარდობათა კანონს. ბ-მა პირველმა შეადგინა ზოგიერთი ორგ. მჟავას ფორმულა (1815). როდესაც აღმოაჩინეს ერთნაირი შედგენილობის, მაგრამ განსხვავებული თვისებების ორგ. ნაერთები, ბ-მა ამ მოვლენას *იზომერია* უწოდა (1830).

*ლიტ.*: Соловьёв Ю. И., Куринной В. И., Якоб Берцелиус, М., 1961.


ი. ბერცელიუსი.

**ბერციხე,** ადრინდელი ფეოდალური ხანის ციხესიმაგრე იმერეთში, სოფ. გოგნის ჩრდ-ით 3 *კმ*-ზე (თერჯოლის რ-ნი), მდ. ქვერონას (ვახუშტის მიხედვით ქვევრულა) ხევში. შემორჩენილია ნანგრევები. აგებულია პიტალო კლდეზე. იცავდა ტყიბულიდან, მუხურიდან და რაჭიდან არგვეთისკენ მიმავალ გზებს.

**ბერძენაული,** სოფელი ქარელის რ-ნში (აბისის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. ფრონის მარჯვ. ნაპირას, ნაცარგორისღელის შესართავთან. ზ. დ. 640 *მ*, ქარელიდან 20 *კმ*. აბისის კოლ-ბა (მეხილეობა, მეჭარხლეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, ამბულატორია.

**ბერძენიშვილი** გრიგოლ ალექსანდრეს ძე (17. IV. 1909, ბათუმი, — 7. II. 1962, თბილისი), ქართველი საბჭ. დრამატურგი. პიესებს აქვეყნებდა 1927-იდან. ბ-ის პირველი მნიშვნელოვანი პიესა „ოქროს ვერძი“ დაიდგა 1937 თბილ. სანკულტურის თეატრში. 30-იან წლებში იდგმებოდა ბ-ის პიესები: „აჭარის მთებში“, „სერგო“, „ჩაძირული ოქრო“, „ცეცხლი“, „ჩვენი მიწა“ და სხვ. 1941-იდან ბ. წითელ არმიაში მსახურობდა. 1948-იდან თბილ., გორის, ცხინვალის, ფოთის, მახარაძისა და სხვ. თეატრების სცენაზე წარმოდგენილ იქნა ბ-ის ახ პიესები: „არწივის ბუდე“ (რუსთაველის სახ. თეატრი, თანაავტორი ს. დოლიძე), „სიყვარულის ძალა“, „მშვიდობის მტრედები“ (1948), „ბედნიერებისაკენ“ (1951), „ძველი ჭრილობა“ (1952), „კოჭლი მეწისქვილე“ (1956), „დაჭრილი არწივი“ (1957, მარჯანიშვილის სახ. თეატრი). ბ-ის პიესებში ასახულია ქართვ. ხალხის გმირული წარსული და თანამედროვეობა, მისი თავდადება დიდ სამამულო ომში, ბრძოლა მშვიდობის განმტკიცებისათვის. ბ-ს ეკუთვნის საბავშვო მოთხრობები „დიდი წიფლის საიდუმლო“, „ეგნატეს ცრემლი“, „მოწყვეტილი ვარსკვლავი“ და სხვ.

*თხზ.*: დაჭრილი არწივი, თბ., 1960; დიდი წიფლის საიდუმლო, თბ., 1956. ლერწამი ქარში, თბ., 1958. *ტ. იაშვილი.*

**ბერძენიშვილი** ელგუჯა ისიდორეს ძე (დ. 25. II. 1927, თბილისი), ქართვ. საბჭ. ფერმწერი და გრაფიკოსი. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1966). დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია (1956). ბ-ის ფერწერული ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია თანამედროვეობის განცდა, კომპოზიციის გრძნობა. მისი მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „დეკორატიული პანო“ ბიჭვინთაში (1967), „ნავები“ (1955, მხატვრის კუთვნილება), „მეუღლის პორტრეტი“ (1956, მხატვრის კუთვნილება), „აბესალომ და ეთერი“ (1968, ფალიაშვილის სახლ-მუზეუმი); განსაკუთრებით საინტერესოა კ. გამსახურდიას რომანის „დიდოსტატის მარჯვენის“ ილუსტრაციები (1972, მხატვრის კუთვნილება).


მ. ბერძენიშვილი.

**ბერძენიშვილი** მერაბ ისიდორეს ძე (დ. 10. VI. 1929, თბილისი), ქართვ. საბჭ. მოქანდაკე, ფერმწერი და გრაფიკოსი. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1965), რუსთაველის სახ. სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1975), 1956 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია (ხელმძღვანელი პროფ. ნ. კანდელაკი). ძირითადად მუშაობს მონუმენტური ქანდაკების დარგში. ბ-ის ნამუშევრებს ახასიათებს ფორმების დინამიზმი, გამომსახველი პლასტიკურობა, შინაგანი დრამატიზმი. ძირითადი ნამუშევრები: „რუსთაველი“ (თაბაშირი, 1956, სადიპლომო ნაშრომი, კ. მარქსის სახ. საჯარო ბ-კა), „რუსთაველი“ (ბრინჯაო, 1966, მოსკოვი), ვახტანგ გორგასალის ძეგლის პროექტი (1958, II პრემია); მონუმენტები: დავით გურამიშვილი (თუჯი, 1965, თბილისი), გიორგი სააკაძე (ბრინჯაო, 1971, კასპი), მედეა (ბრინჯაო, 1968, ბიჭვინთის საკურორტო კომპლექსი), „მუზა“ (ბრინჯაო, 1971, თბილისი), „კიდევაც დაიზრდებიან“...“ (ბრინჯაო, 1975, მარნეული, სსრკ სახელმწიფო პრემია, 1976), ლაოსის მეფის მონუმენტი (ბრინჯაო, 1975, ვიენტიანი, ლუანგ—პრაბანგი). პორტრეტები: ქართველი ქალი (ხე, 1958, რამდენიმე პრემია; 1960 მსოფლიო ახალგაზრდობის ფესტივალის დიპლომი), ლადო ქოჩიაშვილი (ბრინჯაო, 1958), კოტე მარჯანიშვილი


მ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი. დ. გურამიშვილი. თუჯი. 1965. თბილისი.

(დიურალუმინიუმი, 1966, თბილისი, მეტროს სადგური „მარჯანიშვილი"). წარმატებით მუშაობს გრაფიკისა და ფერწერის დარგში. აფორმებს წიგნებს, ქმნის დაზგურ პორტრეტებს, თეატრალურ აფიშებსა და პლაკატებს.

*ლიტ.*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ი., მერაბ ბერძენიშვილი. ალბომი, თბ., 1972.


ნ. ბერძენიშვილი.

**ბერძენიშვილი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე [28. XII. 1894 (9. I. 1895), სოფ. გოგოლეისუბანი, ახლანდ. ჩოხატაურის რ-ნი, — 16. VII. 1965, თბილისი), ქართვ. საბჭ. ისტორიკოსი, პროფესორი (1939), ისტ. მეცნ. დოქტორი (1943), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1944), მეცნ. დამს. მოღვაწე (1946). სკკპ წევრი 1944-იდან. 1906 ბათუმის გიმნაზიაში სწავლის დროს მოსწავლეთა რევ. მოძრაობაში მონაწილეობისათვის გიმნაზიიდან გარიცხეს და ბათუმში ცხოვრება აუკრძალეს. მხოლოდ თებერვლის რევ. შემდეგ, 1917, დაასრულა გიმნაზიის კურსი. 1920 ბ. შევიდა თბილ. უნ-ტის სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტზე, რ-იც დაამთავრა 1926. ი. ჯავახიშვილის შუამდგომლობით დატოვეს საქართვ. ისტ. კათედრაზე საპროფესოროდ მოსამზადებლად. 1938 დისერტაციის დაუცველად მიენიჭა ისტ. მეცნ. კანდიდატის ხარისხი. 1939 აირჩიეს თსუ-ის საქართვ. ისტ. კათედრის პროფესორად. 1939—58 მუშაობდა ისტ. განყ-ბის გამგედ ჯერ სსრკ მეცნ. აკად. საქართვ. ფილიალის ნ. მარის სახ. ენის, ისტ. და მატერ. კულტურის ინ-ტში, შემდეგ საქ. სსრ მეცნ. აკად. ი. ჯავახიშვილის სახ. ისტ. ინ-ტში. 1948—65 იყო ამავე ინ-ტის დირექტორი, 1951—57 საქართვ. მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი. ეწეოდა პედ. მოღვაწეობას ქუთ. პედ. ინ-ტში (1935—38), თბილ. პუშკინის სახ. პედ. ინ-ტში (1938—40), თსუ-ში იყო საქართვ. ისტორიის კათედრის გამგედ (1946—56).

ბ-ის თაოსნობით მოხდა მეცნ. კვლევის გეგმაზომიერი დიფერენციაცია, მომზადდა ისტორიკოსთა კადრები. მისი თანაავტორობით დაიწერა საქართვ. ისტ. პირველი მარქსისტული სასკოლო სახელმძღვანელო (1943), 1958 მისივე რედაქტორობითა და თანაავტორობით გამოიცა ნაშრომი „საქართველოს ისტორია". თვალსაჩინო წვლილი შეიტანა ბ-მა საქართვ. ისტ. პრობლემათა მეცნ. შესწავლაში. მარქსისტული მოძღვრების შუქზე განიხილა XIII—XVIII სს. საქართველოს ისტორია; წამოაყენა დებულებები ფეოდ. ხანის (VI—XIX სს.) საქართვ. ისტ. ძირითადი პრობლემების შესახებ; გააშუქა ფეოდ. ეპოქაში მწარმოებელი კლასის ჩამოყალიბებასთან დაკავშირებული კონკრეტული მოვლენები; დაადგინა ბატონყმობის დამკვიდრების დრო; ახლებურად ახსნა სათავადოების ჩამოყალიბების საკითხი, კერძოდ, დაასაბუთა, რომ სათავადოების წარმოშობა საქართვ. ისტ. გარკვეულ საფეხურზე შექმნილი „ჩიხის" შედეგი იყო და არა პროგრესისა, როგორც მანამდე ფიქრობდნენ. ასევე ახლებურად გააშუქა რუსეთ-საქართვ. მრავალსაუკუნოვანი ურთიერთობის, XIX ს. საქართვ. საზ.-პოლიტ. მოძრაობის ისტორია და სხვა მრავალი პრობლემის საკვანძო საკითხები. ბ-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის საქართვ. ისტ. გეოგრაფიის, როგორც მეცნიერების, შემდგომ განვითარებაში. ბ-ის კვლევა-ძიებათა მთავარი საგანი იყო ფეოდ. საქართველოს სოც.-ეკონ., პოლიტ., კულტ. განვითარების საკითხები.

ბ-ის შრომებმა — „ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში" (1937), „ნარკვევი XIII—XVI სს. საქართველოს ფეოდალურ ურთიერთობათა განვითარების ისტორიიდან" (1938, რუს. ენაზე), „რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII საუკუნეთა მიჯნაზე" (1944), „XVIII საუკუნის საქართველოს ისტორიიდან" (1944), „კლასობრივი და შინაკლასობრივი ბრძოლის გამოვლინება საქართველოს საგარეო-პოლიტიკურ ურთიერთობაში" (1955), „საქართველოს ისტორია" (1943 — 60, თანაავტორი და რედ.) და სხვ., აგრეთვე ისტ. დოკუმენტების მრავალრიცხოვანმა პუბლიკაციებმა—განსაზღვრა ფეოდ. ხანის საქართვ. ისტორიის მეცნ. კვლევის მიმართულება ამ უკანასკნელი 30 წლის მანძილზე. ბ. აქტიურ საზ. მოღვაწეობას ეწეოდა. მისი ინიციატივით შეიქმნა საქართვ. ისტ., არქეოლოგ., ეთნოგრ. და ფოლკლორის სამეცნ საზ-ბა, რ-ის პირველი თავ-რე თვითონ იყო. 1947 ბ-ს ი. ჯავახიშვილთან და ს. ჯანაშიასთან ერთად საქართვ. ისტ. სასკოლო სახელმძღვანელოს შექმნისათვის მიენიჭა სახელმწ. პრემია. იყო საქ. სსრ VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით. დაკრძალულია თბილისში, ქართველ მწერალთა და საზ. მოღვაწეთა მთაწმინდის პანთეონში.

*თხზ.*: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგ. 1—8, თბ., 1964—75; ბ-ის ნაშრომთა ბიბლიოგრაფია იხ. მისდამი მიძღვნილ საიუბილეო კრებულში „კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები", თბ., 1966.

*ლიტ.*: დ უ მ ბ ა ძ ე მ., ნიკო ბერძენიშვილი, თბ., 1964. *მ. დუმბაძე.*

**ბერძენ-სპარსელთა ომები** (ძვ. წ. 500—449), ომები ბერძნ. ქალაქ-სახელმწიფოებსა და სპარსეთს შორის. ომის საბაბი გახდა ათენის და ქ. ერითრეის (კ. ევბეაზე) დახმარება სპარს. ბატონობის წინააღმდეგ აჯანყებული იონიელი ბერძნებისათვის. 493 აჯანყება ჩააქრეს, 492 კი სპარს. ჯარი *მარდონიოსის* სარდლობით საბერძნ. წინააღმდეგ დაიძრა. სპარს. ფლოტმა (300 ხომალდი) ეგეოსის ზღვის ჩრდ. სანაპიროთა გასწვრივ გადაცურა ჰელესპონტი, მაგრამ აქტეს (ათონის) კონცხთან ქარიშხალში მოყვა და გაიფანტა. ლაშქრობა ჩაიშალა, თუმცა თრაკიის სანაპირო და იქაური ბერძნ. ქალაქები სპარსეთმა დაიმკვიდრა. 491 დარიოს I-მა ბერძნ. პოლისებში ელჩები დააგზავნა და მორჩილება მოსთხოვა. ზოგი ქალაქ-სახელმწიფო დათანხმდა და მორჩილება აღუთქვა სპარსეთს, ათენსა და სპარტაში კი ელჩები დახოცეს. 490 სპარს. არმია *დატისისა* და არტაფერნეს სარდლობით საზღვაო გზით საბერძნეთისაკენ დაიძრა; აიღო და გაძარცვა ქ. ერითრეა და ატიკაში, მარათონის ველზე გადასხდა. *მარათონის ბრძოლაში* გამარჯვება ხვდათ ათენელებს *მილტიადეს* მეთაურობით. ამის შემდეგ ათი წლის მანძილზე სპარსელებმა შინააშლილობის გამო საბერძნეთისათვის ველარ მოიცალეს. ამასობაში ათენელებმა *თემისტოკლეს* ინიციატივით დიდი სამხ. ფლოტი შექმნეს. 480 სპარს. მეფე ქსერქსემ საბერძნეთისაკენ ახ. არმია და ფლოტი დაძრა. სპარს. წინააღმდეგ საბრძოლველად შეკავშირდნენ ათენი, სპარტა და ზოგი სხვა პოლისი. სპარტელთა მცირე რაზმმა მეფე *ლეონიდასის* მეთაურობით თერმოპილეს ვიწროებში დროებით შეაჩერა სპარს. სახმელეთო არმია. ამან საშუალება მისცა ატიკის მოსახლეობას კ. სალამინზე და ისთმოსის ყელზე გახიზნულიყო. ათენის ფლოტმა ჯერ სცადა კ. ევბეის ჩრდ. სანაპიროსთან გადაეკეტა გზა სპარს. ხომალდებისათვის, ხოლო როცა სპარს. არმია ატიკაში შეიჭრა, უკან დაიხია და სალამინის სრუტეს შეაფარა თავი. სპარს. ჯარმა მოაოხრა ბეოტია და ატიკა, დაანგრია ქ. ათენი. მაგრამ იმავე წელს სალამინის საზღვაო ბრძოლაში ათენის ფლოტმა სრულ გამარჯვებას მიაღწია. 479 ბერძენია გაერთიანებულმა არმიამ პლატეასთან ბრძოლაში დაამარცხა სპარს. ჯარი, რ-ია ნაშთებმა საბერძნეთი დატოვეს, ხოლო ათენის ფლოტმა მცირე აზიის სანაპიროზე,

ბერძენ-სპარსელთა ომები (ძვ წ 500-449 წწ)




აქემენიდების სახელმწიფოს მიახლოებითი საზღვრები ძვ წ 500 წლისათვის
სპარსეთის ბატონობის წინააღმდეგ ძვ წ.500-493 წწ. აჯანყებული მცირე აზიის ქალაქები
ბერძნული სახელმწიფოები, რომლებმაც ცნეს სპარსეთისაგან დამოკიდებულება ძვ წ.492-480 წწ.
ბერძნეთა ლაშქრობანი
აჯანყებული ქალაქების დასახმარებლად ძვ წ 500 წ.
ძვ წ 479 წელს
ძვ წ.478 წელს
× 494 უმნიშვნელოვანეს ბრძოლათა ადგილები და წლები
სპარსელთა ლაშქრობანი:
მარდონიოსის სარდლობით ძვ წ. 492 წელს
დატისის და არტაფერნესის სარდლობით ძვ წ 490 წ.
ქსერქსეს სარდლობით ძვ წ.480 წ.
ომის დასასრულს სპარსეთის ბატონობისაგან განთავისუფლებული ტერიტორიები

მიკალეს კონცხთან გაანადგურა სპარს. ახალი ფლოტი. ამრიგად, სპარსელთა ცდა დაეპყრო ევროპული საბერძნეთი, მარცხით დამთავრდა. 479-იდან ბერძნები თვითონ გადავიდნენ შეტევაზე, განდევნეს სპარსელები ეგეოსის ზღვის კუნძულებიდან და ადრე დაპყრობილი ქ-ებიდან. 469 ათენისა და მოკავშირეთა სამხ. ძალებმა *კიმონის* მთავარსარდლობით მდ. ევრიმედონტთან გაანადგურეს სპარსელთა ფლოტი და არმია, მაგრამ ბ.-ს. ო. 449-მდე გაგრძელდა, როცა ქ. სალამინთან (კ. კვიპროსი) ბერძნებმა გადამწყვეტი გამარჯვება მოიპოვეს. სპარსეთის ქ. სუსაში დაიდო ე. წ. კალიასის ზავი — სპარსეთმა ცნო მცირე აზიის ბერძ. ქ-ების პოლიტ. დამოუკიდებლობა. მას აეკრძალა ფლოტის ყოლა ეგეოსის ზღვაში და დაეკისრა კონტრიბუცია. ბერძნებმა გაიმარჯვეს, რადგან იბრძოდნენ დამოუკიდებლობისა და თავისუფლებისათვის მომხდური მტრის წინააღმდეგ. ამასთან გამომჟღავნდა ბერძენთა სოციალ-ეკონ. და პოლიტ. წყობილების უპირატესობა სპარს. დესპოტური მონარქიის წინაშე და სპარსეთის, როგორც დაპყრობასა და ძალმომრეობაზე დაფუძნებული სახელმწიფოს, შინაგანი სისუსტე. ბ.-ს. ო-ში გამარჯვებას მოჰყვა ბერძ. პოლისების (პირველ რიგში ათენის) გაძლიერება და მათ მიერ ხმელთაშუაზღვის აუზში სრული უპირატესობის მოპოვება.

*წყარო*: Геродот, История в девяти книгах, Л., 1972; Фукидид, История, т. 1—2, М., 1913—15.

*ლიტ*.: წერეთელი ა., ძველი საბერძნეთი, თბ., 1966; Древняя Греция, под ред. В. В. Струве и Д. П. Каллистова, М., 1956; История древней Греции, М., 1962. *ნ. ლომოური.*

**ბერძნები** (საკ. სახელი Hellēnes — ელინები), ერი. 8,9 მლნ. (1973, შეფასება) ბერძენი ცხოვრობს საბერძნეთში (დაახლ. მოსახლეობის 95%), 1,6 მლნ-ზე მეტი — სხვადასხვა ქვეყანაში: კ. კვიპროსზე (მოსახლეობის 78%), სსრკ-ში (337 ათ., 1970), ეგვიპტეში, იტალიაში, ალბანეთში, კანადაში, ავსტრალიაში, აშშ-ში და სხვ. ლაპარაკობენ ახალ ბერძ. ენაზე (იხ. *ბერძნული ენა*). რელიგია — მართლმადიდებლობა.

ძვ. ბერძენი ხალხის ჩამოყალიბება დაიწყო ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში, როდესაც ბალკანეთის ნ-კ-ზე გადასახლდნენ პროტობერძნ. ტომები — აქაველები და იონიელები, ხოლო ძვ. წ. XII ს-იდან — დორიელები, რ-ებმაც ადგილ. მოსახლეობის (პელასგები და სხვ.) ასიმილაცია მოახდინეს. ბერძნ. კოლონიზაციის ეპოქაში (ძვ. წ. VIII—VI სს.) შეიქმნა საერთო ბერძნ. კულტ. ერთიანობა და გაჩნდა საერთო საკუთარი სახელი „ელინები" (თავდაპირველად ასე ეწოდებოდა შუა საბერძნ. ოლქის, შემდეგ—მთელ ბერძნულენოვან მოსახლეობას). რომაელებმა ელინებს უწოდეს „გრეკო", რაც შემდეგ ევროპის ხალხებმა შეითვისეს. ელინიზმის ხანაში აღმ. ხმელთაშუაზღვისპირეთში გავრცელდა საერთო ბერძნ. ენა „კოინე". ძვ. ბერძნებმა შექმნეს მაღალი კულტურა, რ-მაც დიდი გავლენა მოახდინა ევროპისა და წინა აზიის ხალხთა კულტ. განვითარებაზე (იხ. *საბერძნეთი* ძველი). შუა საუკუნეებში ბერძნ. მოსახლეობის ეთნ. შემადგენლობა ძლიერ შეიცვალა: მას ერწყმოდნენ ჩრდილოეთიდან გადმოსახლებული ვლახები, სლავები (VI—VII სს.), ალბანელები (XIII—XV სს.), მაგრამ ძირითად ბირთვად მაინც ბერძ. ეთნ. ელემენტი დარჩა, რ-იც თანამედროვე ბ-ს უშუალოდ ძველ ბ-თან აკავშირებს.

ბიზანტ. იმპერიის ეპოქაში ბ. (რომეები) ყველაზე კულტურული ხალხი იყო მთელს ევროპაში. მოგვიანებით მათს მატერ. კულტურას, ყოფასა და ენას მნიშვნელოვანი კვალი დაამჩნია ოსმ. ბატონობამ (XIV ს.—XIX ს. I მეოთხედი). ბ. საუკუნეთა მანძილზე იბრძოდნენ თავისუფლებისათვის, თავისი კულტურის შენარჩუნებისათვის. ამ ბრძოლის მსვლელობაში თანდათანობით წაიშალა ცალკეულ ოლქებს შორის არსებული განსხვავებანი და ჩამოყალიბდა ბერძენი ერი. ბ-მა შემოინახეს მდიდარი ისტ. ფოლკლორი, სიმღერები, თქმულებები, მიცვალებულთა მოთქმით დატირება, რ-ებშიც ხოტბას ასხამდნენ დამოუკიდებლობისათვის მებრძოლებს.

საბერძნეთში მცხოვრები ბ. უმეტესად სოფ. მეურნეობას მისდევენ, სანაპირო რ-ნებსა და კუნძულებზე კი მეთევზეობას, მოლუსკების ჭერასა და ღრუბლის მოპოვებას. მრეწველობაში ჩაბმულია დაქირავებულთა 1/5. კუნძულებსა და კონტინენტური საბერძნ. ზოგ ადგილებში შემონახულია ხალხ. მხატვრული სარეწები: საოჯახო ფეიქრობა, ნაქარგობა, ხეზე კვეთილობა, მეთუნეობა (იხ. აგრეთვე სტატია *საბერძნეთი*).

საქართველოში ბ-ის პირველი დასახლებების გაჩენა შავი ზღვის სანაპიროების ინტენსიურ ბერძნ. კოლონიზაციას უკავშირდება (იხ. *ანტიკური ქალაქები* შავიზღვისპირეთში). ახლანდ. ბერძნ. მოსახლეობა საქართველოში ანატოლიიდანაა გადმოსახლებული (XVIII—XIX სს.). ბერძენი იმიგრანტების ბოლო ნაკადი ლოზანის კონფერენციის (1922—23) შემდეგ შემოვიდა. ამჟამად საქართველოში 89 ათ. ბერძენი ცხოვრობს (1970), უმთავრესად აჭარაში, აფხაზეთში, წალკისა და დმანისის რ-ნებში. ენობრივად ორ ჯგუფად იყოფიან: ბერძნულენოვანი ელინოფონები (საკ. სახელი — „რომეოს", უფრო იშვიათად — „გრეკოს", „ელინოს") და თურქულენოვანი „ურუმები". ვარაუდობენ, რომ თრიალეთის ურუმთა, განსაკუთრებით ძვ. ქართ. პროვინციებიდან მოსული გუმიშხანელებისა და პასენების ეთნოგენეზში გარკვეული როლი შეასრულეს ლაზებმა. მათს ყოფაში შემონახულია ძვ. ქართ. ტრადიციებიც (მაგ., ქალის თავსაბურავი დაბლა და სხვ.). ელინოფონები ცხოვრობენ ძირითადად აფხაზეთსა და აჭარაში (მცირე ჯგუფი — სამხრ. საქართველოს სოფლებში), ურუმები კი — უმთავრესად წალკისა და დმანისის რ-ნებში. მეურნეობა, ყოფა და კულტურა, განსახლების რ-ნების მიხედვით, გარკვეული თავისებურებებით ხასიათდება. ტრად. ფორმებთან ერთად შეთვისებული აქვთ მეზობელი მოსახლეობის კულტ. ელემენტები: აჭარისა და აფხაზეთის ბ. მისდევენ თამბაქოსა და ჩაის მოყვანას, მებოსტნეობას, მებაღეობას, მეთევზეობას, ცნობილი არიან როგორც საუკეთესო ქვითხურობი. თრიალეთის ურუმების მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მესაქონლეობა.

საბჭ. ხელისუფლების პირობებში ბ-ის ყოფასა და კულტურაში მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა.

*ლიტ*.: ლორთქიფანიძე ო., ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი, თბ., 1966; Народы зарубежной Европы, т. 1, М., 1964; Народы Кавказа, т. 2, М., 1962. *ლ. ფაშაევა.*

**ბერძნიშვილი** მაქსიმე დავითის ძე (21. VIII. 1889, თბილისი, — 27. IV. 1967, იქვე), ქართვ. ისტორიკოსი. 1910 დაამთავრა თბილ. სას. სემინარია. 1912—16 სწავლობდა ვარშავის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტზე. უნ-ტის დამთავრების შემდეგ საქართველოში დაბრუნდა. მუშაობდა მდივნის მოადგილედ ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის გამგეობაში. 1918-იდან მასწავლებლობდა. 1921—25 მუშაობდა შრომის სახკომში, განსახკომში, თბილ. აღმასკომის სახ. განათლების განყ-ბაში. დიდი შრომა გასწია ქართ. საადმინისტრაციო-საკანცელარიო ტერმინოლოგიის შესაქმნელად. 1925—32 იყო საქართვ. წიგნის პალატის გამგე, შემდეგ გამგის მოადგილე. მისი ხელმძღვანელობით დაარსდა წიგნის პალატის ორგანოები: „ბიბლიოგრაფიის მოამბე", „წიგნის მატიანე", „გაზეთის მატიანე". 1932—34 ბ. მუშაობდა ქართ. ენციკლოპედიის რედაქციაში სიტყვანის განყ-ბის გამგედ. 1937 მონაწილეობდა რუს.-ქართ. ლექსიკონის შედგენაში. 1934—53 თსუ-ში, სოხუმის, გორისა და ცხინვალის პედ. ინ-ტებში კითხულობდა ლექციების კურსს ძვ. აღმოსავლეთისა და საბერძნეთ-რომის ისტორიაში. 1945-იდან მუშაობდა ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტში უფროს მეცნ. თანამშრომლად. მისი გამოკვლევა „ქალაქ ფაზისის ისტორიისათვის" (1941, გამოქვეყნდა 1969) პირველი ქართ. მონოგრაფიაა ანტ. ხანის საქართვ. ქალაქების შესახებ. პარალელურად ბ. იკვლევდა XIX ს. საქართვ. საზ.-პოლიტ. მოძრაობის და საზ. აზრის ისტორიას.

**ბერძნიშვილი** (ბ ე რ ძ ე ნ ო ვ ი) ნიკოლოზ გიორგის ძე [4 (16). IX. 1829, სოფ. არდონი, ახლანდ. ჩრდ. ოსეთის ასსრ, — 1874, თბილისი], ქართვ. ისტორიკოსი, ეთნოგრაფი და კრიტიკოსი. XIX ს. 50—60-იან წლებში აქტიურად თანამშრომლობდა გაზეთ „კავკაზში", რ-საც ერთხანს კიდეც რედაქტორობდა. ბ-ს ეკუთვნის დიდი ნაწილი რუს. ენაზე გამოცემული წიგნისა — „თბილისი ისტორიული და ეთნოგრაფიული თვალსაზრისით" (1870) და გამოკვლევა (რუს. ენაზე) „სულხან-საბა ორბელიანის მოგზაურობა ევროპაში" (1869), აგრეთვე ეთნოგრ. ნარკვევები საქართველოსა და ჩრდ. ოსეთზე. 1864—74 იგი კავკ. არქეოგრაფიული კომისიის წევრი იყო და მონაწილეობდა ამ კომისიის „აქტების" შედგენაში. საყურადღებოა „კავკაზში" 1857—59 გამოქვეყნებული მისი ლიტ.-კრიტიკული წერილები. ბ. ქართ. რეალისტური სალიტ. კრიტიკის ერთ-ერთი პირველი წარმომადგენელია. მან ყურადღება გაამახვილა სინამდვილის მხატვრული ასახვის, ეროვნ. თემატიკის მნიშვნელობის, ტიპურობის საკითხებზე, მთარგმნელობითი მუშაობის პრინციპებზე და სხვ.

*თხზ*.: [წიგნში] ქართული ლიტერატურული კრიტიკის ისტორიისათვის (ქრესტომათია), შედგ. ს. ხუციშვილის მიერ, [ტ.] 1, თბ., 1954.

*ლიტ*.: ჭუმბურიძე ჯ., ქართული კრიტიკის ისტორია, [ტ.] 1, თბ., 1974; Бакрадзе Д. З., Бердзенов и его литературная деятельность, Тфл., 1874.

**ბერძნულ-ბაქტრიული სამეფო,** მონათმფლობელური სახელმწიფო ძირითადად შუა აზიის ტერიტორიაზე. თავდაპირველად მოიცავდა ბაქტრიას, სოგდიანეს, მარგიანეს და, როგორც ჩანს, ნაწილობრივ შაშსა და ფერღანას. ბ.-ბ. ს. წარმოიქმნა დაახლ. ძვ. წ. 250, როცა დასუსტებულ *სელევკიდების სახელმწიფოს* ჩამოსცილდა შუა აზიის სამფლობელოები. სამეფო დააარსა ბაქტრიის ნაცვალმა (ეპარქოსმა) *დიოდოტე I-მა*, რ-იც დაეყრდნო ადგილ. ელინიზებულ წარჩინებულებს, თავისი მიზნებისათვის გამოიყენა შუა აზიის ხალხების განმათავისუფლებელი მოძრაობა ბერძენ-მაკედონელთა ბატონობის წინააღმდეგ და თავი დამოუკიდებელ მეფედ გამოაცხადა. ეს სახელმწიფო შინაგანად მყარი არ იყო და დაახლ. ძვ. წ. 175 იგი ბერძნულ-ბაქტრიულ და ბერძნულ-ინდურ სამეფოებად დაიშალა. ბ.-ბ. ს-ში ხელისუფლება ხელთ იგდო ევკრატიდემ, რ-ის მეფობა სახელმწიფოს სიძლიერის უკანასკნელ ეტაპს ემთხვევა. დაახლ. ძვ. წ. 155 ევკრატიდე მოკლა მისმავე შვილმა ჰელიოკლემ, რ-ის სამფლობელო შუა აზიაში მხოლოდ ბაქტრია იყო. ძვ. წ. 140-სა და 130-ს შორის შუა აზიის ხალხების განმათავისუფლებელი მოძრაობისა და მომთაბარე ტომების თავდასხმების შედეგად ბ.-ბ. ს-მ არსებობა შეწყვიტა. მის ტერიტორიაზე გაჩნდა ახ. სახელმწიფო — *ქუშანის სამეფო.*

ბ.-ბ. ს-ს არსებობის პერიოდს დიდი მნიშვნელობა აქვს შუა აზიის ხალხთა ისტორიაში; ამ დროს მიმდინარეობდა მონათმფლობელურ ურთიერთობათა შემდგომი განვითარება, ვითარდებოდა ხელოსნობა, ქალაქები, რ-თა შორის აღსანიშნავია ბაქტრა (ახლანდ. ბალხი), ანტიოქია-მარგიანე (ახლანდ. მარი), მარაკანდა (ახლანდ. სამარყანდი) და სხვ. ბ.-ბ. ს-ს სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა ირანთან, ინდოეთთან, ჩინეთთან. ოაზისებსა და სარწყავ მიწებზე მისდევდნენ მევენახეობას, მებაღეობას, მეცხოველეობას. ჩრდ. ბაქტრიის ტერიტორიაზე აღმოჩენილია ბ.-ბ. ს-ს ეპოქის მნიშვნელოვანი არქეოლ. ძეგლები: ნაქალაქარი ქეიყობად-შაჰი, თერმეზი, ბაგრამი, ბალხი და სხვ. ბ.-ბ. ს-ს სახვითი ხელოვნება უკანასკნელ დრომდე მხოლოდ მონეტებზე მეფეთა პორტრეტებით, ღმერთების გამოსახულებებითა და წარწერებით იყო ცნობილი. ელინისტური დროის სამედალიონო ხელოვნების ეს შედევრები მეტყველებდა ბერძნ. და ადგილ. (ცენტრ. აზია) ტრადიციების შერწყმაზე, რაც კიდევ უფრო მკვეთრად გამოჩნდა 1960-იანი წწ. არქეოლ. გათხრების შედეგად აღმოჩენილი ქალაქების აი-ხანუმის (ავღ. ჩრდ.-აღმოსავლეთში) და საქსან-ოჰურის (ტაჯ. სსრ სამხრეთში) არქიტექტურაში. ამ ქალაქებში ნაპოვნი მრავალი ქანდაკება ბერძნ. ტრადიციითაა შესრულებული. ბ.-ბ. ს-ს ხელოვნებამ, რ-იც აღმ. ელინიზმის ერთ-ერთი განშტოებაა, მნიშვნელოვანი როლი შეასრულა შუა და ცენტრ. აზიის ხელოვნების განვითარებაში.

*ლიტ.*: Дьяконов М. М., Сложение классового общества в Северной Бактрии, «Советская археология», 1954, в. 19; История Узбекской ССР, т. 1, кн. 1, Таш., 1955, гл. 4.

**ბერძნული დამწერლობა,** ძვ. წ. X—IX სს-ში, ან შესაძლოა უფრო ადრე შექმნილი დამწერლობის ვოკალიზებული სისტემა, რ-იც მომდინარეობს ფინიკიური კონსონანტური დამწერლობიდან. ბერძნ. ტრადიციის მიხედვით, ბ. დ-ის შემოღება მიეწერება ფინიკიის მეფის აგენორის ძეს, კადმეს. ძვ. წ. მეორე ათასწლეულში ჩრდილოეთიდან ბალკანეთის ნ.-კ-ის სამხრეთში ჩამოსახლებულმა ბერძენმა ტომებმა „ეგეოსური" ანუ წინაბერძნული მოსახლეობისაგან შეითვისეს მიკენის სილაბური დამწერლობა (ე. წ. B-ხაზოვანი დამწერლობა. ამ დამწერლობის ნიმუშები გაშიფრა მ. ვენტრისმა). მიკენური კულტურის დაცემის შემდეგ ეს დამწერლობა დავიწყებას მიეცა.

ბ. დ-ის პირველი წერილობითი ძეგლები იმეორებს წერის მიმართულების ფინიკიურ წესს — იწერება მარჯვნიდან მარცხნივ. მოგვიანებით (განსაკუთრებით — სოლონის დროს) გავრცელდა *ბუსტროფედონი*, ხოლო ძვ. წ. 500-იდან გაბატონდა ერთადერთი მიმართულება — მარცხნიდან მარჯვნივ. არსებითი ცვლილებები, რაც ბერძნებმა შეიტანეს ფინიკიურ დამწერლობაში, შემდეგია: 1. ზოგ ასოს (მაგ., ფშვინვიერი თანხმოვანი ფონემის შესაბამისს) დააკისრეს ხმოვანი ფონემის გადმოცემის ფუნქცია. 2. უარყვეს ზოგი ასო, რ-თა შესაბამისი ბგერა ბერძნ. ენაში არ იყო. 3. საგანგებო ნიშნები შემოიღეს ბერძნ. ენის სპეციფიკური ბგერებისათვის (როგორც ხმოვნებისათვის, ისე თანხმოვნებისათვის). 4. ასოებს მკაფიო გეომეტრიული მოხაზულობა შესძინეს. ამრიგად, შევსებული და დახვეწილი ანბანი შედგებოდა 24 ასოსაგან. ბერძნებმა გადმოიღეს ასოთა ფინიკიური სახელწოდებაც. ადრეული ხანის ბ. დ-ს ორი ძირითადი განშტოება ჰქონდა — აღმოსავლური და დასავლური. დასავლური ანბანისაგან ჩამოყალიბდა ლათინური ანბანი, რ-იც თავის მხრივ საფუძვლად დაედო დას. ევროპის ხალხების ანბანებს, ხოლო აღმოსავლურის საფუძველზე ძვ. წ. V ს. დასაწყისში ჩამოყალიბდა კლასიკური ბერძნ. ანბანი. ძვ. წ. 403, ევკლიდეს არქონტობის დროს, ეს ანბანი ოფიციალურ, საერთო-ბერძნულ ანბანად აღიარეს და დღემდე იხმარება. აღმ. ბერძნ. (კლასიკური) ანბანი საფუძვლად უდევს სლავურ (რუს., სერბ., ბულგ. და სხვ.) ანბანს. ბ. დ-ის გავლენის კვალი ამჩნევია ქართულ დამწერლობასაც (განსაკუთრებით — მის ვოკალურ ნაწილს). *ა. ურუშაძე.*

**ბერძნული ენა,** ინდოევროპულ ენათა ოჯახის განკერძოებული წევრი. ბ. ე-ის განვითარებაში გამოიყოფა სამი მთავარი პერიოდი: 1. ძველი ბ. ე-ისა (ბალკანეთის ნ.-კ-სა და ეგეოსის რ-ნში ბერძენ ტომთა ჩამოსახლებიდან 330-მდე, კონსტანტინოპოლის დაარსებამდე), 2. ბიზანტ. ბერძნულისა (IV ს-იდან 1453-მდე, თურქეთის მიერ კონსტანტინოპოლის დაპყრობამდე) და 3. თანამედროვე ანუ ახალი ბ. ე-ისა (XV ს-იდან დღემდე). ძვ. ბ. ე., რ-იც საფუძვლად დაედო მომდევნო პერიოდების ბ. ე-ის განვითარებას, ამჟამად მკვდარი ენაა. იგი დადასტურებულია ჯერ კიდევ B-ხაზოვანი დამწერლობის ძეგლებში.

ბ. ე-ზე მოლაპარაკე ინდოევროპელი ტომები ჩრდილოეთიდან ჩამოსახლდნენ ძვ. წ. მეორე ათასწლეულში ბალკანეთის ნ.-კ-სა და მცირე აზიის სანაპიროებზე რამდენიმე ტალღისებურ ნაკადად. უმნიშვნელოვანესი იყო აქაველ ტომთა მიგრაცია, რის შედეგად შეიქმნა მძლავრი მიკენური კულტურა (ძვ. წ. XVI—XII სს.), და დორიელთა ჩამოსახლება, რაც ზემოხსენებული კულტურის დაცემის ერთ-ერთი მიზეზი გახდა. ბ. ე-მ საუკუნეთა განმავლობაში შეავიწროვა და სახე უცვალა უაღრესად მაღალი კულტურის მქონე აბორიგენული მოსახლეობის, ე. წ. „ეგეოსური მოსახლეობის" (პელასგების, ლელეგების და სხვ.) ენებს. ამასთანავე მნიშვნელოვნად გაიმდიდრა საკუთარი ლექსიკური შედგენილობა „ეგეოსური მოსახლეობის" ენების საფუძველზე (მაგ., asaminthos „აბაზანა", erebinthos „ცერცვი"). ფიქრობენ, რომ ბერძნულის ლექსიკაში მნიშვნელოვანია არაინდოევროპული ენების წვლილიც (მათ შორის ისეთი ენებისა, რ-თა ცოცხალი გადმონაშთი თანამედროვე იბერიულ-კავკასიური ენებია).

ბერძნ. კულტურის კლასიკურ პერიოდში (ძვ. წ. IX—IV სს.) ბ. ე-ს მრავალი დიალექტი და კილოკავი ჰქონდა. საერთო-სალიტ. ენა ამ პერიოდში ბერძნებს არ გააჩნდათ. ბატონობდა ოთხი ძირითადი დიალექტი: იონიური (გავრცელებული იყო მცირე აზიის სანაპიროზე სმირნიდან ჰალიკარნასამდე), ატიკური (იონიურის განშტოება, გავრცელებული იყო ცენტრ. საბერძნეთში, ატიკაში), დორიული (პელოპონესში და ეგეოსის ზღვის სამხრ. კ-ებზე, მაგ., კ. როდოსზე) და ეოლიური (ფეხმოკიდებული იყო მცირე აზიის ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე, სმირნიდან მოყოლებული სხვადასხვა კუნძულებსა და კ. ლესბოსზე, აგრეთვე თესალიასა და ბეოტიაში). დიალექტები საკმაოდ ახლოს იყვნენ ერთმანეთთან და ამ დიალექტებზე დაწერილი თხზულებები საერთო-ბერძნულ საკუთრებას წარმოადგენდა. გამომუშავდა ტრადიცია, რ-ის მიხედვითაც ამა თუ იმ ჟანრის ნაწარმოები იწერებოდა, ჩვეულებრივ, იმ დიალექტზე, რ-ზედაც ჩაისახა იგი (იხ. *საბერძნეთი*, ლიტერატურა).

ძვ. წ. V ს-იდან ათენის პოლიტიკურმა ჰეგემონიამ ხელი შეუწყო ატიკური დიალექტის ელემენტების შეღწევას ბ. ე-ის სხვა კილოკავებში. ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობათა შედეგად ბ. ე. გავრცელდა აღმოსავლეთის ქვეყნებში; დაიწყო ბერძენ ტომთა კონსოლიდაცია და დიალექტურ სხვაობათა მოშლის პროცესი. ამ დროს ატიკური დიალექტის საფუძველზე ჩამოყალიბდა ე. წ. საერთო ბერძნული ენა, ანუ ელინური კოინე. ძვ. ბ. ე-ს ახასიათებს მდიდარი ლექსიკა, სიტყვაწარმოებისა და სინტაქსური სტრუქტურის დიდი მოქნილობა. ბერძნ. მწერლობის უმაღლესმა დონემ განაპირობა ბ. ე-ის სემანტიკური მხარის მრავალფეროვნება. ძვ. ბ. ე-ის სისტემაში ნიშანდობლივია: მარტივი და რთული ხმოვნების (დიფთონგების) არსებობა, გრძელი და მოკლე ხმოვნების დაპირისპირება (ე. წ. კვანტიტეტი), მუსიკალური მახვილი, ზმნის ფორმათა უაღრესი სიუხვე და მოქნილობა. ტიპოლოგიურად ძვ. ბ. ე. ფლექსიური ენაა. ელინურ კოინეში წარმოიშვა ენობრივი დუალიზმი. სამწერლობო ენას, რ-იც ცდილობდა აღედგინა ატიკური დიალექტის ძვ. ნორმები (ატიციზმი), დაუპირისპირდა სალაპარაკო კოინე.

„საერთო ბ. ე-ში" მომხდარმა ენობრივმა ცვლილებებმა საფუძველი დაუდო ბ. ე-ის განვითარებაში ახ. საფეხურის წარმოქმნას. ბიზანტიური პერიოდის მთელ მანძილზე სამწერლობო ენაში ძვ. ბ. ე. ატიკური დიალექტისა და კოინეს („კინი" ენის) სახით განაგრძობდა არსებობას. ბიზანტ. პერიოდის სალაპარაკო ბ. ე-ში დიდი ფონეტ., მორფოლ. და სინტაქსური ხასიათის ცვლილებები მოხდა. მაგ., ფონეტიკაში მუსიკალური მახვილი შეიცვალა დინამიკურით, თანდათან გაქრა ხმოვანთა დაპირისპირება სიგრძე-სიმოკლის მიხედვით, დიფთონგები გამარტივდა (ai და ei გამოითქმის როგორც i), „ეტაციზმის" ნაცვლად დამკვიდრდა „იტაციზმი" (გრძელი ē გამოითქმის როგორც i), ხ (რ-მაც ჯერ კიდევ ადრე იცვალა სახე) ბიზანტიურ ბერძნულში υ-დ გამოითქმის; მორფოლოგიაში ფლექსიურობა თანდათან შეცვალა ანალიზურმა წყობამ. ნაწილობრივ მოიშალა ბრუნვის სისტემა, მიმართებები გამოიხატება არა ბრუნვათა დაბოლოებებით, არამედ წინდებულებით; უპირატესობა მიენიჭა აკუზატივს. ზმნაში თავი იჩინა აღწერითმა უღვლილებამ, გამარტივდა დრო-კილოთა ფორმები და სხვ. ჯერ კიდევ საერთო ბ. ე-ში ფართო ნაკადად შეიჭრა ნასესხობები. ბიზანტიური პერიოდის ბერძნულმა განსაკუთრებით უხვად შეითვისა ლათინური, იტალიური, სლავური და თურქული ლექსიკა.

ძვ. წ. III—I სს-ში, როცა ელინისტური ქვეყნები რომის იმპერიის შემადგენლობაში შევიდნენ, ბ. ე. ლათინურ ენასთან ერთად სახელმწიფოს ოფიციალურ და კულტუ-

ბერძნულ-ბაქტრიული სამეფო

ბერძნულ-ბაქტრიული სამეფოს ტერიტორია დიოდოტე I-ის დროს

ტერიტორიები, რომლებიც შეუერთდა ბერძნულ-ბაქტრიულ სამეფოს დემეტრიოს I-ის მეფობის დროს

ბერძნულ-ბაქტრიული სამეფოს მიახლოებითი საზღვრები აღორძინების პერიოდში ძვ წ. II ს შუახანებში

რული ცხოვრების ენად დარჩა. რომის იმპერიის გაყოფის შემდეგ (395-იდან) ბ. ე. აღმოსავლეთ რომის იმპერიის ანუ ბიზანტ. ოფიციალური სახელმწიფო ენა გახდა. ბიზანტ. ქვეშევრდომები ამ დროს „რომაელებად“ (Rhōmanoi; ძვ. ქართულად „ჰრომნი“) იწოდებიან. ენობრივი დუალიზმი გრძელდება ბიზანტ. პერიოდის ბერძნულშიც. სამწერლობო ენას მკვეთრად დაუპირისპირდა სალაპარაკო კოინე, რ-მაც ნელა, მაგრამ მაინც შეაღწია მწერლობაში.

ახ. ბ. ე-ის ტერიტორიული დიალექტების წარმოშობა ადრინდ. შუა საუკუნეებში დაიწყო და გრძელდებოდა ოსმ. ბატონობის მთელ პერიოდში (1453—1821). ამ დიალექტთა საფუძველი ძირითადად ელინური კოინე იყო. ახ. ბ. ე-ის დიალექტთა შორის გამოირჩევა ე. წ. ცაკონური დიალექტი, რ-საც ძვ. დორიული დიალექტის უშუალო მემკვიდრედ თვლიან. ახ. ბ. ე-ის პონტოური დიალექტი წარმოდგენილია სსრკ-შიც. ამ დიალექტზე ლაპარაკობენ უკრაინასა და კავკასიაში მოსახლე ბერძნები. თანამედროვე საბერძნეთში ერთი მთლიანი სახალხო-სალიტ. ენა კიდევ არ არსებობს. აქ პარალელურად იხმარება: 1. ე. წ. „დიმოტიკი“ ანუ „ომილუმენი“ („სახალხო ენა“), 2. არქაული ტრადიციების დამცველი ოფიციალური ენა, ე. წ. „კათარევსა“ („წმინდა ენა“) და 3. ადგილობრივი დიალექტები და კილოკავები. გარდა ამისა, არსებობს ე. წ. „მიქთი“ — „ნარევი ენა“. თანამედროვე ბ. ე-ზე საბერძნეთისა და კვიპროსის რესპუბლიკის მოსახლეობის გარდა, ლაპარაკობენ თურქეთში (სტამბოლში), რუმინეთში, ეგვიპტეში (ალექსანდრიაში), სამხრეთ იტალიაში, სსრკ-სა და სხვა ქვეყნებში დასახლებული ბერძნები, სულ 9 მლნ-ზე მეტი კაცი.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი ბერძნული ენა, თბ., 1969; ყაუხჩიშვილი ს., არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1941, ტ. 2, № 1—2; მისივე, მცხეთა-სამთავროს ახლადაღმოჩენილი ბერძნული წარწერა, იქვე, 1943, ტ. 4, № 6; Тронский И. М., Вопросы языкового развития в античном обществе, Л., 1973; Hoffmann O., Scherer A., Debrunner A., Geschichte der griechischen Sprache, Bd. 1—2, B., 1969 — 74; Schwyzer E., Griechische Grammatik, Bd. 1—3, Münch., 1953—63.

*ა. ურუშაძე.*

**ბერძნული ფილოსოფია,** იხ. სტატია *საბერძნეთი* ძველი.

**ბერძნული ცეცხლი,** ცეცხლგამჩენი ნაზავი. იყენებდნენ VII—XV სს-ში საზღვაო ბრძოლებში და ციხესიმაგრეთა აღებადაცვისას. ვარაუდობენ, რომ შედგებოდა ასფალტში არეული ნავთის, გოგირდის, ფისის, გვარჯილის და დაუშლელი კირისაგან. წყალი ვერ აქრობდა. ცნობილი იყო იმპ. ანასტასიოს I-ის (491—518) დროსაც, მაგრამ მის გამოგონებას მიაწერენ არქიტ. კალინიკეს 678 კონსტანტინოპოლში. ბ. ც. ბიზანტიელებმა პირველად წარმატებით გამოიყენეს არაბთა ფლოტის წინააღმდეგ. ცეცხლსასროლი იარაღის გაჩენის შემდეგ ბ. ც-მა მნიშვნელობა დაკარგა.

**ბერჭილის ქედი,** ქედი აფხ. ასსრ-ში, არაბიკის კარსტული მასივის ცენტრ. ნაწილის დას. განშტოება. მოქცეულია მდ-ების სანდრიფშისა (დას.) და ჟოეკვარას (აღმ.) ხეობებს შორის. სიგრძე დაახლ. 10 *კმ*. სიმაღლე 1800—2400 *მ*-მდე. აგებულია იურული და ცარცული კირქვებით. ახასიათებს რელიეფის კარსტული (უმთავრესად) და მყინვარული ფორმები. ბ. ქ-ზე არის კარსტული უფსკრულები (ვახუშტი ბაგრატიონის, კრუბერის, მარტელია, გიუზლის), მღვიმეები (ვიწრო, გელგელუკისა, ქარაფისა) და ჭები (ორთაბალაგანის, ქვემო გელგელუკის). ჰავა ზღვის სუბტროპ. ნოტიო გრილი ზაფხულით. ქედი დასერილია მთის მდინარეთა კანიონებით. ჭარბობს ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგები. კალთებზე ქვევით შერეული ტყეებია, ზევით — სუბალპ. მდელოები.

*ქ. ჯაყელი.*

**ბერხემი** (Berchem), ქალაქი ბელგიაში, ანტვერპენის პროვინციაში. 49,3 ათ. მცხ. (1973). სატრანსპ. კვანძი. მანქანათმშ., ქიმ., ქაღალდის, კვების მრეწველობა.

**ბესა,** ბიზანტიელი სტრატეგოსი (სარდალი) ეგრისში 550—554. 550 ბიზანტიას დაუმორჩილა აჯანყებული აბაზგები; 551 ირანელებს წაართვა ციხე-ქალაქი პეტრა, მაგრამ 553 სასტიკად დამარცხდა ირანელებთან ბრძოლაში ტელეფისის მახლობლად. ეგრისის მეფის გუბაზის თხოვნით იუსტინიანე კეისარმა ბ. თანამდებობიდან გადააყენა, ჩამოართვა მთელი ქონება და აბაზგიაში გადაასახლა.

*წყარო*: პროკოპი კესარიელი, De bello gothico, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ა. ბოგვერაძე.*

**ბესარაბია,** სსრკ ტერიტორიის ნაწილი მდ-ების დნესტრის, პრუტისა და დუნაის ქვემო დინებას შორის. X—XI სს-ში ბ. კიევის რუსეთის შემადგენლობაში შედიოდა, XII—XIII სს-ში — გალიჩ-ვოლინის სამთავროში. XIV ს. შუაწლებიდან — მოლდავეთის სამთავროს შეუერთდა. XVI ს. დასაწყისში მოლდავეთთან ერთად ოსმალეთმა დაიპყრო. 1812, ბუქარესტის საზავო ხელშეკრულების თანახმად, რუსეთს შეუერთდა. 1856 პარიზის ხელშეკრულებით ბ-ის სამხრ. ნაწილი რუმინეთს გადაეცა, 1878 ბერლინის კონგრესის გადაწყვეტილებით ისევ რუსეთს დაუბრუნდა. 1918 იანვ. ბ. ბოიარულმა რუმინეთმა დაიკავა. 1918 წ. 5—9 მარტს რსფსრ-სა და რუმინეთს შორის დაიდო შეთანხმება, რ-ის თანახმად რუმინეთს 2 თვის ვადაში უნდა გაეყვანა თავისი ჯარები. მაგრამ რუმინ. მთავრობამ ისარგებლა საბჭ. რუსეთის რთული საგარეო მდგომარეობით და ბ-ის ანექსია მოახდინა. საბჭ. მთავრობა არასდროს არ ცნობდა ბ-ს რუმინ. ტერიტორიად. საბჭ. კავშირ-რუმინ. კონფლიქტი მშვიდობიანად გადაწყდა და 1940 წ. 28 ივნ. ბ. სსრკ-ს დაუბრუნდა. 1940 წ. 2 აგვ. შეიქმნა მოლდავეთის სსრ, რ-ის შემადგენლობაში შევიდა ბ-ის ნაწილი. იზმაილის, აკერმანისა და ხოტინის მაზრები გადაეცა უკრ. სსრ-ს.

*ლიტ.*: История Молдавской ССР, т. 1—2, Киш., 1965—68.

**ბესარიონი** (ბარათაშვილ-ორბელიშვილი) (გ. 1737), აღმ. საქართვ. კათალიკოს-პატრიარქი 1723 და 1725—37, სას. მწერალი. 1680—1723 იყო გარეჯის იოანე ნათლისმცემლის მონასტრის მღვდელი, როდესაც თბილისში ოსმალები შემოვიდნენ და კათალიკოსი *დომენტი* ლორის ციხეში გაიხიზნა, ქართლის გამგებელმა *იესემ* კათალიკოსად დასვა (1723). ოსმალებმა მალე დააბრუნეს დომენტი, მაგრამ ის ოსმალეთში გაემგზავრა და კათალიკოსად ისევ ბ. დადგა. იგი ენერგიულად ეძებდა ოსმალთა უღლისაგან საქართვ. განთავისუფლების გზას, სთხოვდა ასტრახანში მყოფ ვახტანგ VI-ს საქართველოში ჩამოსულიყო და სათავეში ჩასდგომოდა ქვეყანას. ბ. გარეჯის ლიტ. ცენტრის ერთ-ერთი აქტ. მოღვაწე იყო. მას მიეწერება ქართ. „ჰაგიოგრაფიული კრებულის“ II რედაქცია: დომენტი კათალიკოსის ინიციატივით შედგენილი ადრინდ. კრებული ბ-მა შეავსო ახ. თხზულებებით (რაჟდენ პირველმოწამის, ლუარსაბ მეფის, ბიძინა ჩოლოყაშვილის, შალვა და ელიზბარ ერისთავების ცხოვრებანი). ბ-ს წვლილი მიუძღვის ქართ. ლიტურგიკული და პოლემიკური მწერლობის განვითარებაშიც. სლავურ-რუს. პროლოგსვინაქსარების მიხედვით მან შეადგინა „სადღესასწაულოს“ ახ. რედაქცია. საქართველოში მართლმადიდებლური რწმენის დასაცავად კათოლიკობისა და კათოლ. ეკლ. წინააღმდეგ დაწერა პოლემიკურ-დოგმატიკური თხზ. „გრდემლი“.

*თხზ.*: ლუარსაბ მეფის მარტვილობა, წგნ.: ძველი ქართული ლიტერატურის ქრესტომათია, შედგ. სოლ. ყუბანეიშვილის მიერ, [ტ.] 1, თბ., 1946.

*ლიტ.*: ქავთარია მ., ბესარიონ ორბელიშვილის ცხოვრება და მოღვაწეობა, «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1959, ტ. 1.

*ბ. ლომინაძე, მ. ქავთარია.*

**ბესარიონი** (გ. 15. XI. 1773), დას. საქართვ. კათალიკოს-პატრიარქი 1742—69. ოდიშის სამთავროს კათალიკოს-პატრიარქი 1769—73. შოშიტა III რაჭის ერისთავის ძე. მეფისადმი მტრულად განწყობილი სათავადო სახლის წევრი. თავდაპირველად იგი მეფის მიმართ ლოიალობას იჩენდა, შემდეგ ფარულად შეუკავშირდა თავის ძმას — როსტომ რაჭის ერისთავს და დისწულს — ოდიშის მთავარს კაცია დადიანს და მათთან ერთად გაილაშქრა სოლომონ I-ის ცენტრალისტური პოლიტიკის წინააღმდეგ. 1768 ბ. ახალციხის ფაშას ეწვია და სოლომონის წინააღმდეგ დახმარება სთხოვა. ფაშამ დააპატიმრა იგი, მაგრამ ბ. პატიმრობიდან გამოიქცა. მეფესთან კონფლიქტის გამო მალე გადააყენეს. კაცია დადიანმა კი ოდიშის კათალიკოსად დასვა და სამთავროში შემავალი საეპისკოპოსოები დაუქვემდებარა. ახალი კათალიკოს-პატრიარქი იოსები არ ცნობდა ბ-ის საეკლესიო უფლებებს ოდიშზე და ამის გამო მათ მუდმივი დავა ჰქონდათ.

ბერძნული დამწერლობა.

| მოხაზულობა | | ასოთა სახელწოდება | გამოთქმა | რიცხვითი მნიშვნელობა |
|---|---|---|---|---|
| მთავრული | ნუსხური | | | |
| Α | α | ἄλφα ალფა | ა (მოკლე ან გრძელი) | 1 |
| Β | β | βῆτα ბეტა | ბ | 2 |
| Γ | γ | γάμμα გამა | გ | 3 |
| Δ | δ | δέλτα დელტა | დ | 4 |
| Ε | ε | ἔ ψιλόν ე ფსილონ | ე (მოკლე) | 5 |
| Ζ | ζ | ζῆτα ძეტა | ძ | 6 |
| Η | η | ἦτα ეტა | ე (გრძელი) | 8 |
| Θ | ϑ | ϑῆτα თეტა | თ | 9 |
| Ι | ι | ἰῶτα იოტა | ი (გრძელი ან მოკლე) | 10 |
| Κ | ϰ | ϰάππα კაპა | კ | 20 |
| Λ | λ | λάμβδα ლამბდა | ლ | 30 |
| Μ | μ | μῦ მჷ | მ | 40 |
| Ν | ν | νῦ ნჷ | ნ | 50 |
| Ξ | ξ | ξῖ ქსი | ქს | 60 |
| Ο | ο | ὂ μιϰρόν ო მიკრონ | ო (მოკლე) | 70 |
| Π | π | πῖ პი | პ | 80 |
| Ρ | ρ | ῥῶ რო | რ | 100 |
| Σ | σ, ς | σίγμα სიგმა | ს | 200 |
| Τ | τ | ταῦ ტაუ | ტ | 300 |
| Υ | υ | ὖ ψιλόν ჷ ფსილონ | ჷ (მოკლე ან გრძელი) | 400 |
| Φ | φ | φῖ ჶი | ჶ | 500 |
| Χ | χ | χῖ ხი | ხ | 600 |
| Ψ | ψ | ψῖ ფსი | პს (ფს) | 700 |
| Ω | ω | ὦ μέγα ო მეგა | ო (გრძელი) | 800 |

*ლიტ.*: ლ ო მ ი ნ ა ძ ე ბ., მასალები დასავლეთ საქართველოს XVII—XVIII საუკუნეთა ისტორიის ქრონოლოგიისათვის, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 31. *ბ. ლომინაძე.*

**ბესარიონ ნიკეელი** (Bēssariōn ho Nikaeus) (დაახლ. 1403, ტრაპიზონი, — 18. XI. 1472, რავენა), ბიზანტიელი საეკლესიო და პოლიტ. მოღვაწე, ღვთისმეტყველი, ჰუმანისტი. განათლება მიიღო კონსტანტინოპოლში და მისტრაში. 1437-იდან ნიკეის არქიეპისკოპოსი იყო. ემხრობოდა ლათინოფილურ დაჯგუფებას; *ფერარა-ფლორენციის საეკლესიო კრებაზე* ხელი შეუწყო უნიის დადებას კათოლ. და მართლმადიდებლურ ეკლესიებს შორის (1439), რადგან ეს უნია ოსმალთა საფრთხისაგან ბიზანტიის ხსნად ესახებოდა, მაგრამ ბიზანტ. სამღვდელოება და მოსახლ. დაბალი ფენები მტრულად შეხვდნენ უნიას, ამიტომ ბ. ნ. იძულებული შეიქნა იტალიაში წასულიყო და კათოლიკობა მიეღო. 1439 კარდინალი გახდა. კონსტანტინოპოლის დაცემის (1453) შემდეგ ცდილობდა ჯვაროსნული ლაშქრობა მოეწყო ოსმალთა წინააღმდეგ. 1463 მიიღო კონსტანტინოპოლის ლათინი პატრიარქის ტიტული, ხელი შეუწყო სოფიო პალეოლოგოსის დაქორწინებას მოსკ. დიდ მთავარ ივანე III-ზე. იტალიაში ბ. ნ. ეწეოდა ბერძნ. კლასიკური ლიტ-რის პროპაგანდას. დიდი როლი შეასრულა დას. ევრ. დაინტერესებაში ანტ. მემკვიდრეობით. შექმნა და ვენეციას უანდერძა ბერძნ. ხელნაწერების ბიბლიოთეკა. ახლო ურთიერთობა ჰქონდა იტალ. ჰუმანისტებთან.

*ლიტ.*: У д а л ь ц о в а З. В., Борьба партий в Византии XV в. и деятельность Виссариона Никейского, «Византийский временник», 1949, т. 2.

**ბესელაშვილები,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში (შუახევის სოფსაბჭო), მდ. აჭარისწყლის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 420 *მ*, შუახევიდან 3 *კმ*. დაბაძველის კოლბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. დაბაძველში (1 *კმ*).


ფ. ბესელი.

**ბესელი** (Bessel) ფრიდრიხ ვილჰელმ (22. VII. 1784, მინდენი, — 17. III. 1846, კენიგსბერგი), გერმ. ასტრონომი, ბერლინის მეცნ. აკად. წევრი (1812). ოცი წლისამ გამოთვალა ჰალეის კომეტის ორბიტა. 1806 ასისტენტად მიიღეს ლილიენტალის კერძო ობსერვატორიაში, სადაც ხელახლა დაამუშავა ჯ. *ბრედლის* დაკვირვებათა მონაცემები და დიდი სიზუსტით განსაზღვრა რეფრაქციის, პრეცესიის და ნუტაციის მუდმივები. 1810 გახდა კენიგსბერგის უნ-ტის პროფესორი. აქ მან დააარსა ობსერვ., რ-საც სიკვდილამდე განაგებდა. ამ ობსერვატორიის მერიდიანული წრით +47°-იდან —16°-მდე დახრილობის შუალედში დააკვირდა 75011 ვარსკვლავს, დაამუშავა ასტრონ. ხელსაწყოთა ცდომილების თეორია, აღმოაჩინა პიროვნული განტ., ე. ი. ყოველი დამკვირვებლისათვის დამახასიათებელი სისტემ. ცდომილება, რითაც უფრო მაღალ საფეხურზე აიყვანა ასტრონ. გაზომვების სიზუსტე. დაკვირვებათა მონაცემების დამუშავებისას ბ. იყენებდა ალბათობის თეორიას და უმცირესი კვადრატების ხერხს. ჰელიომეტრის მეშვეობით ბ-მა განსაზღვრა ვარსკვლავ გედი-61-ის პარალაქსი (1838), რითაც ერთ-ერთმა პირველმა გაზომა მანძილი უძრავ ვარსკვლავებამდე. განსაზღვრა პლანეტების მასები და სატურნის თანამგზავრთა ორბიტის ელემენტები. დიდი მნიშვნელობა აქვს ბ-ის შრომებს გეოდ. დარგში.

მათემატიკაში ბ-ის სახელს ატარებს პირველი გვარის *ცილინდრული ფუნქციები* და დიფერენც. განტ., რ-საც ისინი აკმაყოფილებენ. მასვე ეკუთვნის უტოლობა (იხ. *უტოლობები*) ფურიეს მწკრივის კოეფიციენტებისათვის და აგრეთვე ერთ-ერთი საინტერპოლაციო ფორმულა.

*თხზ.*: Abhandlungen..., Bd. 1 — 3, Lpz., 1875—76; Популярные чтения о научных предметах, М., 1859.

**ბესელისეული წელიწადი,** სპეციალური ასტრონომიული ანგარიშის მიზნით გერმ. ასტრონომის ფ. *ბესელის* მიერ შემოღებული ფიქტიური წელიწადი. მისი ხანგრძლივობა ზუსტად ემთხვევა *ტროპიკულ წელიწადს*. ბ. წ. იწყება მაშინ, როდესაც აბერაციის მუდმივას ტოლი სიდიდით (20,496″) შემცირებული მზის საშ. გრძედი უდრის 280°00′00″. ბ. წ-ის ხანგრძლივობა მონოტონურად მცირდება (საუკუნეში 0,53 *წმ*). 1900 იგი ეტოლებოდა 365,24219879 საშ. *დღ-ღ.*

**ბესელის ფუნქციები,** იხ. სტ. *ცილინდრული ფუნქციები.*

**ბესემერი** (Bessemer) ჰენრი (19. I. 1813, ჩარლტონი, ჰარტფორდშირის საგრაფო, — 15. III. 1898, ლონდონი), ინგლ. გამომგონებელი, ლონდონის სამეფო საზოგადოების წევრი (1879-იდან). ბ-ს ჰქონდა 100-ზე მეტი პატენტი ტექნიკის სხვადასხვა დარგში. მძიმე საარტ. ჭურვის გაუმჯობესებაზე მუშაობის პროცესში (1854) ბ-მა დაამუშავა ქვემეხის ლულის დასამზადებელი სხმული ფოლადის მიღების უფრო სრულყოფილი ხერხი. 1856 დააპატენტა თხევადი თუჯის ფოლადად გადასამუშავებელი კონვერტერი, რ-შიც პროცესი მიმდინარეობს საწვავის გამოუყენებლად, ჰაერის გაქრევით (ეს კონვერტერი გახდა ე. წ. *ბესემერის პროცესის* საფუძველი). 1860 ბ-მა დააპატენტა მბრუნავი კონვერტერი, რ-საც ჰაერს ფსკერიდან და პოჭოჭიკებიდან აწვდიან (ამ კონვერტერის კონსტრუქცია ძირითადად დღესაც შენარჩუნებულია). ბ-მა წამოაყენა ფოლადის უზოდო გლინვის იდეა.

*ლიტ* С о р о к и н Ю. Н., Генри Бессемер, კრ.: Вопросы истории естествознания и техники, в. 1, М., 1956.

**ბესემერის თუჯი,** იხ. სტ. *თუჯი.*

**ბესემერის კონვერტერი,** იხ. სტ. *კონვერტერი.*

**ბესემერის პროცესი,** თ უ ჯ ი ს ბ ე ს ე მ ე რ ვ ა, თხევადი თუჯის ფოლადად გადამუშავების ერთ-ერთი ხერხი (იხ. *კონვერტერული წარმოება*). დაამუშავა ჰ. *ბესემერმა* (1856). რუსეთში დ. ჩერნოვმა და კ. პოლენოვმა შეიმუშავეს კაჟბადმცირე თუჯის გადამუშავების განსაკუთრებული ხერხი, რ-იც ცნობილია რ უ ს უ ლ ი ბ ე ს ე მ ე რ ვ ი ს სახელწოდებით. ბ. პ-ს ატარებენ კონვერტერში სათბობის გამოუყენებლად, შეკუმშული ჰაერის გაქრევით (ზოგჯერ უმატებენ ჟანგბადს). კონვერტერში ჩასხმულია თხევადი თუჯი, ხოლო მის ფსკერზე მოწყობილია ქშინი, საიდანაც ხდება ჰაერის გაქრევა, რის შედეგად იჟანგება თუჯის მინარევები (სილიციუმი, მანგანუმი, ნახშირბადი) და მცირდება მათი რაოდენობა, მატულობს ტემპ-რა და ლითონი ინარჩუნებს თხევად მდგომარეობას. ფოლადის მოყვანილი სხმულების მისაღებად იყენებენ მომცრო კონვერტერებს (ჰაერის გაქრევა ხდება გვერდიდან). ეს პროცესი ცნობილია მ ც ი რ ე ბ ე ს ე მ ე რ ვ ი ს სახელწოდებით. ბ. პ-ის მიმდინარეობა განპირობებულია თუჯის ქიმ. შედგენილობითა და მისი ტემპ-რით, მაგ., პროცესის დასაწყისში, როდესაც თუჯის ტემპ-რა გაუნახშირბადების რეაქციისათვის არასაკმარისია, სილიციუმი (Si) ხელს უწყობს ტემპ-რის გადიდებას. რაც უფრო მეტადაა გადამეტხურებული თუჯი დნობის ტემპ-რის ზევით, მით უფრო ნაკლები რაოდენობით შეიცავს Si-ს. Si-ის შემცველობის მიხედვით კონვერტერში გადასამუშავებელი თუჯი შეიძლება იყოს ცივი (Si 1,0%-ზე ნაკლებია), ქიმიურად ნორმალური (Si 1,0—1,5%-მდეა) და ქიმიურად ცხელი (Si 1,5%-ზე მეტია); გახურების მიხედვით კი — ცხელი (1350°C და მეტი), ფიზიკურად ნორმალური (1250—1350°C) და ფიზიკურად ცივი (1250°C-ზე ნაკლები). ბ. პ-ის თბურ ბალანსს, რ-იც ლითონის (ე. წ. ბ ე ს ე მ ე რ ი ს ფ ო ლ ა დ ი ს), თვისებებს განსაზღვრავს, ადგენენ თუჯის ტემპ-რის რეგულირებით და მისი ქიმ. კომპონენტების (ძირითადად Si-ის) შემცველობის მიხედვით. ბესემერის ფოლადის ტემპ-რაა დაახლ. 1600°C. იგი ჭარბი რაოდენობით შეიცავს ჟანგბადს რკინის ქვეჟანგის (FeO) სახით, ამიტომ დნობის ბოლო სტადიაზე ლითონს განჟანგავენ ფეროშენადნობებით. გაქრევისას თუჯში შემავალი არააქროლადი ჟანგეულები ($SiO_2$, MnO, FeO) ამონაგის კომპონენტებთან ერთად წარმოქმნიან მჟავე წიდას. ნახშირბადმცირე ფოლადის გამოდნობისას წიდა უნდა შეიცავდეს 60%-მდე $SiO_2$, 3% $Al_2O_3$, 15% FeO, 17% MnO და სხვ.; მჟავე წიდა არ იძლევა საშუალებას ლითონს მოვაცილოთ მავნე მინარევები (ფოსფორი, გოგირდი), ამიტომ ბესემერვისათვის საჭირო გადასაკეთებელი თუჯის გამოსადნობად ისეთი მადანი უნდა შეირჩეს, რ-შიც ნაკლები რაოდენობითაა ფოსფორი და გოგირდი (ფოსფორის შემცველობა თუჯში არ უნდა აღემატებოდეს 0,025—0,03%). ასეთი მადნების მარაგის შემცირებისა და ფოლადის ხარისხისადმი მაღალი მოთხოვნის წაყენების გამო უკანასკნელ ხანებში მკვეთრად შემცირდა ბესემერული წარმოება. ბესემერის ფოლადის წარმოების ხვედრითი წონა ფოლადის საერთო წარმოებასთან შედარებით დაბალია: სსრკ-ში 1,5% უდრის, აშშ-ში—0,2%, საფრანგეთში — 0,3%, ინგლისში — 0,06%. ბ. პ-თან შედარებით უფრო გამოიყენება მარტენის პროცესი, ხოლო უკანასკნელ ათწლეულში ძალზე გავრცელდა და პერსპექტიულია — *ჟანგბად-კონვერტერული პროცესი.*

*ლიტ.*: А ф а н а с ь е в С. Г., Исследование бессемеровского процесса, М., 1957; Л е в и н С. Л., Сталеплавильные процессы, К., 1963.

**ბესემერის ფოლადი,** იხ. სტ. *ფოლადი.*

**ბესთაუთი** გიორგი გიორგის ძე (დ. 5. V. 1932, ს. გოგიანთკარი, ცხინვალის რ-ნი), ოსი საბჭ. პოეტი. დაამთავრა თსუ (1957). ლექსებს აქვეყნებს 1952-იდან ჯერ ქართულ, შემდეგ ოსურ ენებზე. ლექსების პირველი წიგნი „გრიგალი" 1958 გამოსცა. ავტორია კრებულებისა „სიცოცხლის სიხარული" (1962), „ღამე და დღე" (1966). ქართ. ენაზე გამოვიდა მისი კრებულები „გული მართალი" (1964) და „ლექსები" (1970), რ-ებშიც შედის ქართულად დაწერილი ლექსებიც. ბ-მა ქართულად თარგმნა კ. ხეთაგუროვის ლექსები და პოემა „სასაფლაოზე", ოსურად — „ვეფხისტყაოსანი" (თარგმნილია სრულად, ნაწყვეტები გამოქვეყნებულია ჟურნ. „*ფიდიუაგში*", 1966, №№ 3, 5, 7—9 და ჩრდ. ოსეთის ასსრ ლიტ. ჟურნ. „მახ დუგში", 1970, № 8), ნ. ბარათაშვილის ლექსები და პოემა, ა. წერეთლის, ი. ჭავჭავაძის, ვაჟა-ფშაველას, ე. ნინოშვილის, ი. აბაშიძის, კ. ლორთქიფანიძისა და სხვ. ნაწარმოებები.

**ბესთი** (სპარს.), ირანის საადათო სამართალში — წმინდა და შეუვალ ადგილებში (ტაძრები, მეჩეთები, აკლდამები და სხვ.) თავის შეფარების უფლება. ეს ჩვეულება ფართოდ იყო გავრცელებული მუსლ. აღმ. ქვეყნებში. XIX ს-იდან ბ-ის უფლება ზოგჯერ ვრცელდებოდა უცხოეთის საელჩოებზე, მისიებსა და სხვა იმ დაწესებულებებზე, რ-ებიც *ექსტერიტორიულობით* სარგებლობდნენ.

ბ-ს ხშირად მიმართავდნენ ხელისუფალთა ძალადობის წინააღმდეგ პროტესტის ნიშნად; ასეთ შემთხვევაში იგი მასობრივი პოლიტ. დემონსტრაციების ხასიათს იღებდა. ფართოდ იქნა გამოყენებული ირანის 1905—11 რევ. დროს.

**ბესიაური,** სოფელი წულუკიძის რ-ნში (დედალაურის სოფსაბჭო), იმერეთის ჩრდ. ბორცვიან მთისწინეთზე, მდ. სემის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 160 *მ*, წულუკიძიდან 11 *კმ*, სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 32 *კმ*. დედალაურის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. დედალაურში (2 *კმ*). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**ბესიკი** (ნამდვ. გვარი და სახელი — გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი ბესარიონ ზაქარიას ძე) [1750, თბილისი, — 24. I (6. II). 1791, ქ. იასი, რუმინეთი], ქართველი პოეტი და პოლიტ. მოღვაწე. თეიმურაზ II-ის კარის მოძღვრის ზაქარია *გაბაშვილის* ვაჟი. ქართლ-კახეთის სამეფო კარზე კარგი განათლება მიუღია. ბ-ის პოეტურ ქმნილებებში ჩანს როგორც აღმ., ისე დას. ლიტ-რის ცოდნა. ერეკლე II-ის კარზე პოეტის მეგობრები იყვნენ მოწინავე მოღვაწეები და მწერლები: ლევან ბატონიშვილი, სარდალი დავით ორბელიანი, დავით რექტორი და სხვ. სწორედ ამ ხანებში შეიქმნა ბ-ის პოეტურ შედევრთა უმრავლესობა. ზაქარია გაბაშვილსა და კათალიკოს ანტონ I-ს შორის კონფლიქტი ქართლ-კახეთიდან ზაქარიას განდევნით დამთავრდა. ამან გარკვეული როლი ითამაშა ბ-ის ცხოვრებაში. მას ქართლ-კახეთის დატოვება მოუხდა. XVIII ს. 70-იანი წლებიდან ბ. იმერეთის მეფის სოლომონ I-ის კარზე იმყოფებოდა. სოლომონ I-მა ბ-ს ჯერ დავთარხნა ჩააბარა, შემდეგ მდივანთუხუცესის სახელო უბოძა. 1778 ბ. ირანში გაემგზავრა ქერიმ-ხანთან დიპლომატიური მისიით, მაგრამ იგი გარდაცვლილი დახვდა; იქაურმა საშინაო ომებმა კი საბოლოოდ ჩაშალა ოსმალეთის წინააღმდეგ სპარსეთის გამოყენების შესაძლებლობა. სოლომონ I-ის გარდაცვალების შემდეგ ბ. მხარს უჭერდა დავით გიორგის ძის გამეფებას. 1787 დავით მეფემ ბ-ს დააკისრა საგანგებო მისია: რუსეთისათვის მფარველობის თხოვნა, გაფორმება ისეთივე ტრაქტატისა, როგორიც დაიდო რუსეთსა და ქართლ-კახეთის სამეფოს შორის 1783, და იმერეთში დამხმარე ლაშქრის შემოყვანა. ამ მიზნით ბ. ჩავიდა ქ. კრემენჩუგს, სადაც იმყოფებოდა სამხრეთში მოქმედი რუსეთის ჯარების სარდალი ფელდმარშალი გ. პოტიომკინი. პოტიომკინის ბანაკთან ერთად ბ. ჯერ კიშინიოვში, ხოლო შემდეგ იასში გადავიდა, სადაც გარდაიცვალა.

ბ-ის პოეტური მემკვიდრეობა მრავალფეროვანია. მას ეკუთვნის რამდენიმე პოემა, სახოტბო ოდები, სხვადასხვა ტიპის გასართობი ლექსები (ანბანთქებანი, აკროსტიქები და სხვ.). პირველ რიგში აღსანიშნავია რომანტიკული განწყობილებით აღბეჭდილი ლირიკული ლექსების ციკლი: „სევდის ბაღს შეველ“, „მე მივხვდი მაგას შენსა ბრალებსა“, „ტანო-ტატანო“, „მე შენზე ფიქრმა მიმარინდა“ და სხვ. ამ ლექსებს აერთიანებს თემატიკური რკალი, საერთო ლირიკული გმირი. ბ-ის პოეტური კონცეფცია უპირისპირდება „აღორძინების ხანის“ სხვა პოეტებს, რ-თა ლექსებში სიყვარულის გრძნობა მისტიკურ საბურველშია გახვეული (საგანი სიყვარულისა უპირატესად არის ღმერთი). ბ. ამქვეყნიურ, ადამიანურ გრძნობებს უმღერის და მის ლექსებში უშუალო, გრძნობად-კონკრეტული მიმართებანი ჭარბობს.

ქართ. ლირიკის ისტორიაში ბ-ს განსაკუთრებული ადგილი უკავია. მან ახალ სიმაღლეზე აიყვანა ქართ. სატრფიალო ლირიკა. მისი პოეზიის ღრმა შინაარსმა, პოეტური სიტყვის მაღალმა არტისტიზმმა და ლექსის შინაგანმა მელოდიურობამ განაპირობა ის, რომ XVIII ს. II ნახევარში საქართველოში ბ-ის ლექსები სიმღერებად ვრცელდებოდა; ამან იშვიათი პოპულარობა მოუპოვა პოეტს თანამედროვეთა შორის.

საგმირო-პატრიოტულ პოემაში „ასპინძისათვის“ ბ-მა 1770 ოსმალო-ლეკთა ჯარზე ქართველთა გამარჯვების ამბავი გადმოსცა და ხოტბა შეასხა ქართველ გმირებს. ომის თემას ეხება აგრეთვე პოემა „რუხის ომი“. სატირულ-იუმორისტული ხასიათის პოემაში „რძალ-დედამთილიანი“ ბ-მა პირველმა დაამუშავა ხალხურ პოეზიაში გავრცელებული თემა, ძალზე დაუახლოვდა ხალხურ, სასაუბრო მეტყველებას. ყოველივე ამით მან, დავით გურამიშვილთან ერთად, ქართულ მწერლობაში გზა გაუკაფა საყოფაცხოვრებო ხასიათის ჟანრებს. ბ-ს დაწერილი აქვს რამდენიმე სატირული ლექსიც (მაგ., „ჭაბუა ორბელიანზე“ და სხვ.).

ბ-ის პოეზიისათვის დამახასიათებელია მდიდარი მეტაფორული აზროვნება, დახვეწილი ბგერწერა. მან საგრძნობლად აამაღლა პოეტური ტექნიკა, შექმნა ლექსის ახ. სახეობანი (იხ. *ბესიკური*). ქართ. პოეზიის არაერთი ორიგინ. მეტაფორა ბ-ის სახელს უკავშირდება („სევდის ბაღი“, „ცრემლთა ისხარნი“, „შავნი შაშვნი“ და ა. შ.). ბ-ის ლექსებმა მრავალი ხელნაწერი კრებულის სახით მოაღწია. ზოგ მათგანში შესულია არა მარტო ბ-ის, არამედ მის მიმბაძველთა ლექსებიც, რაც ერთობ ართულებს ავთენტიკური მასალის შერჩევას. მაინც შესაძლებელი გახდა მისი ლექსების თავმოყრა, გამოცემა (1885, 1962) და ბ-ის მდიდარი პოეტური მემკვიდრეობის მთლიანობაში წარმოდგენა.

*თხზ.*: თხზულებათა სრული კრებული, ა. ბარამიძისა და ვ. თოფურიას რედ., თბ., 1962; ლექსნი, თქმულნი ბესარიონ გაბაშვილისაგან (1749—1791), ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1885.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1940; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; მ ა ჭ ა რ ა ძ ე ვ., ბესიკი დიპლომატიურ სარბიელზე, თბ., 1968; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966; ც ა ი შ ვ ი ლ ი ს., ბესიკი, თბ., 1962.

*ს. ცაიშვილი, ვ. მაჭარაძე.*

**ბესიკური,** ქართული ლექსის საზომი, დამკვიდრებული *ბესიკის* მიერ XVIII ს-ში, თოთხმეტმარცვლედი ორი ცეზურით, ლოგაედებს შორის მოთავსებულია მეორე პეონი:

—∪—∪∪/∪—∪∪/—∪ —∪∪

„ტანო ტატანო,/გულწამტანო,/უცხოდ
მარებო!“

ბესიკი

მეორე პეონს ზოგჯერ ორი ქორე ენაცვლება, შეიძლება შეიცვალოს ქორესა და დაქტილის თანამიმდევრობაც ლოგაედებში:

—∪ —∪∪/—∪—∪/—∪∪—∪

„სათის დალალნი, /შავნი თმანი,/
ჰკიდავნ მას მშველად...“

დ. თუმანიშვილი

თავდაპირველად ბ-ს ახასიათებდა შინაგანი რითმები (ბესიკის, დავით რექტორის, დ. თუმანიშვილის, ზ. ბარათაშვილის, პ. ლარაძისა და სხვ. ლექსები); XIX ს-ში ა. ჭავჭავაძემ, გ. ორბელიანმა, ნ. ბარათაშვილმა, ი. მაჩაბელმა (შექსპირის თარგმნისას) ბ. შინაგანი რითმების გარეშე გამოიყენეს. თანამედროვე ქართულ პოეზიაში ბ-ითაა დაწერილი ორიგინალური თუ თარგმნილი სონეტები.

*ლიტ.*: გ ა წ ე რ ე ლ ი ა ა., ქართული კლასიკური ლექსი, თბ., 1953. *გ. მიქაძე.*

**ბესკიდები** (პოლ. Beskidy), დას. და ნაწილობრივ აღმ. კარპატების ჩრდ. ქედების ზოლი ჩეხოსლოვაკიაში, პოლონეთსა და სსრ კავშირში. იყოფა დას. და აღმ. ბ-ად.

ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ბ. გადაჭიმულია სამხრ.-აღმ. პოლ. და აღმ. ჩეხოსლ. ტერიტორიაზე. შედგება ორი ძირითადი ნაწილისაგან: აღმ-ით ბეშჩადი (მთა ტარნიცა, 1348 *მ*) და დას-ით დაბალი ბ. (მთა ლაცკოვა, 1001 *მ*). აკუთვნებენ აგრეთვე ონდავის მაღლობსა და უკრ. კარპატების ჩრდ.-აღმ. ნაწილს ე. წ. დნესტრის ბ-ს (მთა მაგურა, 1363 *მ*). აღმ. ბ-შია ლუპკოვისა და დუკლის უღელტეხილები.

დ ა ს ა ვ ლ ე თ ი ბ. მოიცავს დას. კარპატების დას. ნაწილს, სიგრძე 250 *კმ*, იყოფა ორ ნაწილად: დას-ით მორავიასილეზიის ბ. (მთა ლისა-გურა, 1323 *მ*) და აღმ-ით მაგურის ბ. (მთა ბაბია-გურა, 1725 *მ*).

ბ. აგებულია ცარცული და მესამეული ქვიშაქვებითა და ფიქლებით. კალთებზე 1400 *მ*-მდე შერეული და წიწვოვანი ტყეებია, ზემოთ — ტანბრეცილი ტყე და სუბალპ. მდელოები.

**ბესლანი,** ქალაქი (1950-იდან) ჩრდ. ოსეთის ასსრ-ში, მდ. თერგის მარჯვ. ნაპირას. მარჯვენა ნაპირის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. არმავირ—ბაქოს ხაზზე (ბ-იდან გადის ხაზი ქ. ორჯონიკიძისაკენ). 28 ათ. მცხ. (1974). არის სიმინდის კომბინატი (ევროპაში უდიდესი), სადაც მზადდება სახამებელი, ბადაგი, გლუკოზა, ზეთი, მშრალი საკვები. ქერელის, რკინაბეტონის კონსტრუქციების, ავტოსარემონტო, ღორღისა და შპალსაჟღენთი, რძის ქ-ნები.

**ბესლახუბა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ღალიძგის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აბჟაყვთრა, ახალი აკვასკია, დოდლანი). რკინიგზის ბაქანი. ზ. დ. 30 *მ*, ოჩამჩირიდან 7 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. ეკლესია (განახლებულია XIX ს.).

ბესიკი. მხატვარი ლ. გუდიაშვილი. 1940. გ. ლეონიძის სახ. სახელმწიფო ლიტერატურული მუზეუმი. თბილისი.

**ბესლეთი,** ბ ა ს ლ ა, კარსტული მდინარე აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში. სიგრძე 15 *კმ*, აუზის ფართ. 81,5 *კმ*$^2$. სათავეს იღებს ოდიშისა და ურავის კარსტული წყაროებიდან. ერთვის შავ ზღვას ქ. სოხუმის ფარგლებში. 4 *კმ*-იანი მიწისქვეშა კარსტული გვირაბით დაკავშირებულია მდ. კელასურთან. საზრდოობს უმთავრესად წვიმის წყლით. იცის წყალმოვარდნა შემოდგომასა და ზამთარში. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 3,53 *მ*$^2$/*წმ*. ჰესი.

*გ. გიგინეიშვილი.*

**ბესლეთი** (ყოფ. წ ი თ ე ლ ი ბ ე ს ლ ე თ ი), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ბესლეთის სოფსაბჭო), მდ. ბესლეთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*. უშუალოდ ებმის სოხუმის საქალაქო საზღვარს. ადგილ. მრეწვ. კომბინატი. აბჟაყვის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი და ბაგა. ბ-ის მიდამოებშია ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების მნიშვნელოვანი ძეგლი — XI—XII სს. ერთმალიანი თაღოვანი ხიდი მდ. ბესლეთზე; საერთო სიგრძე 35 *მ*, მალის სიგრძე 13,3 *მ*, სიმაღლე 8 *მ*. სავალი ნაწილის სიგანე 4,7 *მ*. ნაგებია კირქვის ფილებით დუღაბზე. მოპირკეთებულია ქვის თლილი ბლოკებით, მათ შორის დაყოლებულია ბრტყელი აგურის შრეები. ხიდის თაღი ეყრდნობა 8 *მ* სიგანის ორ ბურჯს. შემაღლებულ თაღზე ასასვლელად ორივე მხრიდან მიწაყრილებია გამოყენებული. თაღის ყოველ საპირე ქვაზე ამოკვეთილია ქართ. ასომთავრული ასოები. ხიდი დღესაც ასრულებს თავის დანიშნულებას.

*ლიტ.*: რ ჩ ე უ ლ ი შ ვ ი ლ ი ლ., ჩ უ ბ ი ნ ა შ ვ ი ლ ი ნ., XI—XII სს. ხიდი მდ.

ბესლეთი. ხიდი მდ. ბესლეთზე. XI—XII სს.

ბესლეთზე, კრ.: შოთა რუსთაველის ეპოქის მატერიალური კულტურა, თბ., 1938.

*ი. ციციშვილი. დ. უკლება.*

**ბესტუჟევები,** რუსი დეკაბრისტი ოფიცრები, ძმები: ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე ს ძ ე (ლიტ. ფსევდ. მ ა რ ლ ი ნ ს კ ი) [23. X (3. XI). 1797, პეტერბურგი, — 7 (19). VI. 1837, ადლერი], რუსი მწერალი. სწავლობდა კადეტთა სამთო კორპუსში. სამხ. სამსახურში ყოფნისას დაუმეგობრდა კ. *რილეევს*, რ-მაც იგი 1824 ჩრდილოეთის ფარული საზ-ბის წევრად მიიღო. რილეევთან ერთად ბ. ხელმძღვანელობდა ალმანახ „პოლიარნაია ზვეზდას" (1823—25). დეკაბრისტების აჯანყებაში მონაწილეობისათვის მეფის მთავრობამ ბ. ციმბირში გადაასახლა, იქიდან კი 1829 კავკასიაში გადმოიყვანეს რიგით ჯარისკაცად. დაიღუპა მთიელებთან ბრძოლაში. 1818-იდან ბეჭდავდა თარგმანებს, სტატიებს, რეცენზიებს, მოთხრობებს. ბ. იყო პროგრ. რომანტიზმის წარმომადგენელი. თავის სტატიებში მკაცრად აკრიტიკებდა კლასიციზმს. კავკასიაში გადმოსახლების შემდეგ ნაწარმოებებს აქვეყნებდა მარლინსკის ფსევდონიმით. წერდა როგორც მაღალი საზ-ბის მამხილებელ („გამოცდა", 1830; «ფრეგატი „ნადეჟდა"», 1833 და სხვ.), ისე ბატალურ და ე. წ. კავკასიურ მოთხრობებს („ლეიტენანტი ბელოზორი", 1831; „აბჯროსანი", 1832; „ამალათ-ბეგი", 1832; „მოლა-ნური", 1836). ბ-მა კარგად იცოდა კავკასიის ისტორია, გეოგრაფია, ფოლკლორი. თავის თხზულებებში გატაცებით აღწერს დარიალის ხეობას („ამალათ-ბეგი"), ალაზნის ველს („გზა ქალაქ ყუბამდე", 1836), ახალციხესთან გამართული ბრძოლების სცენებს (დაუმთავრებელი რომანი „ვადიმოვი"). ბ-მა დიდი პოპულარობა მოიპოვა 30-იან წლებში. მკითხველს ხიბლავდა მისი მოთხრობების უჩვეულო ამბები, ეგზოტიკური სურათები, ფერადოვანი ენა. გ. ერისთავმა თავის ძმასთან ერთად ქართულად თარგმნა მოთხრ. „ამალათ-ბეგი" და „მოლა-ნური", რ-ებიც 1852 დაიბეჭდა ჟურნ. „ცისკარში" (№ 1—8). 1853 იმავე ჟურნალმა (№ 3) გამოაქვეყნა „ღამე ხომალდზე" (ლ. ისარლიშვილის თარგმანი).

*თხზ.*: Сочинения, т. 1—2, М., 1958; [წიგნში] რუსი მწერლები საქართველოს შესახებ, ტ. 1, თბ., 1949.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1962; Белинский В. Г., Полн. собр. соч., т. 4, М., 1954; Шадури В., Декабристская литература и грузинская общественность, Тб., 1958.

მ ი ხ ე ი ლ ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე ს ძ ე [22. IX (4. X.). 1800, პეტერბურგი, — 21. VI (3. VII). 1871, მოსკოვი], ლეიბგვარდიის შტაბს-კაპიტანი, 1824-იდან ჩრდილოეთის საზ-ბის წევრი. ემხრობოდა რესპუბლიკელებს. მონაწილეობდა აჯანყების მომზადებაში. 1825 წ. 14 დეკ. თავის ძმასთან და დ. შჩეპინ-როსტოვსკისთან ერთად პეტერბურგში სენატის მოედანზე გამოიყვანა მოსკ. პოლკი. ბ-მა ბრძანება გასცა ესროლათ მთავრობის ჯარისათვის, აჯანყების ჩაქრობის შემდეგ მიუსაჯეს სამუდამო კატორღა, რ-იც შემდეგ 20 წლის კატორღით შეუცვალეს. სასჯელი მოიხადა ჩიტაში. 1839-იდან დაასახლეს სელენგინსკში.

ნ ი კ ო ლ ო ზ ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე ს ძ ე [13 (24). IV. 1791, პეტერბურგი, — 15 (27). V. 1855, სელენგინსკი, ირკუტსკის გუბ.], კაპიტან-ლეიტენანტი. 1824-იდან წევრი იყო ჩრდილოეთის საზ-ბაში და მის უმაღლეს სათათბიროში. იყო რესპუბლიკელი, გლეხების მიწიანად განთავისუფლების მომხრე. პეტერბურგში აჯანყების მომზადების დღეებში — კ. რილეევის უახლოესი თანაშემწე. გამოთქვამდა აზრს გადატრიალების შემდეგ დროებითი მთავრობის დიქტატურის დამყარების შესახებ. 1825 წ. 14 დეკ. შეადგინა ხალხისადმი მანიფესტის პროექტი. სენატის მოედანზე გამოიყვანა მეზღვაურთა გვარდიული ეკიპაჟი. მიუსაჯეს სამუდამო კატორღა, რ-იც შემდეგ 20 წლის კატორღით შეუცვალეს. 1839-იდან დაასახლეს აღმ. ციმბირში, სადაც იქაურ რუს და ბურიატ მოსახლეობაში განმანათლებლურ მოღვაწეობას ეწეოდა. ცნობილია აგრეთვე, როგორც მწერალი, ფერმწერი, ეკონომისტი და რუს. ფლოტის ისტორიოგრაფი.



ა. ბესტუჟევი.



დეკაბრისტი მ. ბესტუჟევ-რიუმინი. ა. ივანოვსკის ნახატი (ნატურიდან).

**ბესტუჟევ-რიუმინი** ალექსი პეტრეს ძე [22. V (1. VI). 1693, მოსკოვი, — 10 (21). IV. 1766], რუსი სახელმწ. მოღვაწე და დიპლომატი, გრაფი (1742). 1713—17 მსახურობდა ჰანოვერსა და ინგლისში. 1720 რეზიდენტი, 1734—40 ელჩი დანიაში, 1740 ე. *ბირონის* მხარდაჭერით კაბინეტ-მინისტრი გახდა. ბირონის შეთქმულებაში (1740) მონაწილეობის გამო 1741 სიკვდილი მიუსაჯეს, რ-იც შემდეგ გადასახლებით შეუცვალეს. იმავე წელს მონაწილეობდა სასახლის გადატრიალებაში, რ-ის შედეგად ტახტზე ავიდა *ელისაბედ პეტრეს ასული*. 1744 კანცლერი გახდა და 1758-მდე რუს. საგარეო პოლიტიკას განაგებდა. ბ.-რ-ის პოლიტ. პროგრამა იყო, განემტკიცებინა კავშირი ინგლისთან, ჰოლანდიასთან და ავსტრიასთან საფრანგეთის, პრუსიისა და ოსმალეთის წინააღმდეგ. ამასთან, ვერ შეაფასა 1756 ინგლის-პრუსიის ხელშეკრულების საშიშროება რუსეთისათვის და კვლავ მოითხოვდა ინგლისთან ურთიერთობის შენარჩუნებას. ამან ობიექტურად შეუწყო ხელი 1756—63 შვიდწლიან ომში ინგლისის დიპლომატიურ დივერსიას რუსეთის წინააღმდეგ. ბ.-რ-ის ავტორიტეტი შეირყა. 1758 თებ. დააპატიმრეს და 1759 მოჟაისკში გადაასახლეს. ეკატერინე II-მ დააბრუნა გადასახლებიდან, აღუდგინა სამხ. წოდებები, მაგრამ პოლიტ. ცხოვრებაში აქტ. როლს აღარ თამაშობდა.

*ლიტ.*: Очерки истории СССР. Вторая четверть XVIII в., М., 1957.

**ბესტუჟევ-რიუმინი** მიხეილ პავლეს ძე [1803 — 13 (25). VII. 1826, პეტერბურგი], დეკაბრისტი, პოდპორუჩიკი. 1823-იდან დეკაბრისტების სამხრეთის საზ-ბის ერთ-ერთი აქტ. წევრი, ს. *მურავიოვ-აპოსტოლთან* ერთად ხელმძღვანელობდა ვასილკოვის გამგეობას, რევ. პროპაგანდას ეწეოდა ოფიცრებსა და ჯარისკაცებში. საზ-ბაში მიიზიდა ახ. წევრები. 1824 წარმატებით ჩაატარა მოლაპარაკება ერთობლივ მოქმედებაზე პოლონელ რევოლუციონერებთან. 1825 ხელი შეუწყო შეერთებულ სლავთა საზ-ბის გაერთიანებას სამხრ. საზ-ბასთან. ბ.-რ. მომხრე იყო რესპუბლიკური წყობისა, რ-იც უნდა დამყარებულიყო ჯარების აჯანყების შედეგად რევ. ოფიცრების ხელმძღვანელობით. მისი შეხედულებით (პ. *პესტელის* გეგმისაგან განსხვავებით), გადატრიალება უნდა დაწყებულიყო ხანგრძლივი მომზადების გარეშე სამხრეთში და არა პეტერბურგში. თვითმპყრობელობის საბოლოო ლიკვიდაციისათვის მოითხოვდა მეფის ოჯახის ფიზიკურ მოსპობას. ჩერნიგოვის პოლკის აჯანყების დროს (1825 წ. 29 დეკ. — 1826 წ. 3 იანვ.) ს. მურავიოვ-აპოსტოლთან ერთად შეადგინა პროკლამაცია და კატეხიზმო, რ-საც უკითხავდნენ აჯანყებულ ჯარისკაცებს და კიევის მახლობლად ავრცელებდნენ გლეხობაში. 1826 წ. 13 (25) ივლ. ჩამოახრჩვეს.

*ლიტ.*: Восстание декабристов. Материалы и документы, т. 9, М., 1950.

**ბეტა-გამოსხივება,** რადიოაქტიური იზოტოპების *ბეტა-დაშლის* დროს გამოსხივებული ელექტრონების ან პოზიტრონების (β-ნაწილაკების) ნაკადი. ორგანიზმზე ბ.-გ-ის მოქმედებით ვითარდება *სხივური დაავადების* ყველა ნიშანი, რაც უჯრედების, ქსოვილებისა და მთელი ორგანიზმის დაღუპვასაც კი იწვევს. ორგანიზმის გარეგანი დასხივებისას ბ.-გ. აზიანებს მხოლოდ ზედაპირულ ქსოვილებს, ვინაიდან β-ნაწილაკების შეღწევადობის უნარი რამდენიმე *მმ* არ აღემატება. $^{45}Ca$, $^{90}Sr$ და სხვა β-რადიოაქტიური იზოტოპის ორგანიზმში მოხვედრის დროს სხივური დაზიანების თავისებურებები განპირობებულია როგორც მათი განაწილებით ორგანოებსა და ქსოვილებში, ისე მათი ნახევრად დაშლის პერიოდით. ბ.-გ-ის ფარდობითი ბიოლ. ეფექტურობა 1-ს უახლოვდება.




ბეტა-დაშლა. $^{210}_{83}$RaE ბეტა-სპექტრი (მძიმე ელემენტის β-სპექტრის მაგალითი). N (E) არის ელექტრონების რიცხვი ფარდობით ერთეულებში, E—ელექტრონების კინეტიკური ენერგია.

**ბეტა-დაშლა,** β-დ ა შ ლ ა, ატომის ბირთვის რადიოაქტიური დაშლა, რ-საც თან ახლავს ბირთვიდან ელექტრონის ან პოზიტრონის გამოტყორცნა. ეს პროცესი განპირობებულია ბირთვის ერთ-ერთი ნუკლონის თავისთავადი გარდაქმნით სხვა სახის ნუკლონად, მაგ., ნეიტრონის (n) გარდაქმნით პროტონად (p) ან პროტონისა — ნეიტრონად. პირველ შემთხვევაში ბირთვიდან გამოიტყორცნება ელექტრონი ($e^-$)—ხდება ე. წ. $\beta^-$-დაშლა; მეორე შემთხვევაში ბირთვიდან გამოიტყორცნება პოზიტრონი ($e^+$) — ხდება ე. წ. $\beta^+$-დაშლა. ბ.-დ-ის დროს გამოტყორცნილი ელექტრონებისა და პოზიტრონების საერთო სახელწოდებაა ბეტა-ნაწილაკები. ნუკლონთა ურთიერთგარდაქმნადობას თან სდევს კიდევ ერთი ნაწილაკის — ნეიტრინოს ($\nu$) გამოსხივება $\beta^+$-დაშლისას ან ანტინეიტრინოს ($\tilde{\nu}$) გამოსხივება $\beta^-$-დაშლისას. $\beta^-$-დაშლისას ბირთვის პროტონების ($Z$) რიცხვი ერთით იზრდება, ხოლო ნეიტრონებისა — ერთით მცირდება. ბირთვის $A$ მასური რიცხვი, რ-იც ბირთვში შემავალ ნუკლონთა საერთო რიცხვს უდრის, უცვლელი რჩება. ბირთვი-პროდუქტი წარმოადგენს პირვანდელი ბირთვის იზობარს, რ-იც ელემენტთა პერიოდულ სისტემაში მის მეზობლად, მარჯვნივ მდებარეობს. $\beta^+$-დაშლისას, პირიქით, პროტონების რიცხვი ერთით მცირდება, ნეიტრონებისა კი ერთით იზრდება. წარმოიქმნება იზობარი, რ-იც პირვანდელი ბირთვის მეზობლად, მარცხნივ, მდებარეობს. $\beta^-$-დაშლის მარტივი მაგალითია თავისუფალი ნეიტრონის გარდაქმნა პროტონად ელექტრონისა და ანტინეიტრინოს გამოსხივებით (ნეიტრონის ნახევარდაშლის პერიოდი ≈13 *წთ*);

$$^1_0n \xrightarrow{\beta^-} {}^1_1p + e^- + \tilde{\nu}.$$

$\beta^+$-დაშლის მაგალითია აგრეთვე ნახშირბადის იზოტოპის $^{11}C$ დაშლა:



$$^{11}_{6}C \xrightarrow{\beta^+} {}^{11}_{5}B + e^+ + \nu,$$

$$\begin{matrix}6p\\5n\end{matrix} \xrightarrow{\beta^+} \begin{matrix}5p\\6n\end{matrix} + e^+ + \nu.$$

ეს პროცესი შეიძლება წარმოვიდგინოთ როგორც ბმული პროტონის დაშლა $^1_1p \xrightarrow{\beta^+} {}^1_0n + e^+ + \nu$. ამ შემთხვევაში ნახშირბადის ბირთვი გარდაიქმნება პერიოდულ სისტემაში მისი წინმდგომი ელემენტის — ბორის ბირთვად.

ბ.-დ-ს ადგილი აქვს როგორც ბუნებრივად რადიოაქტიური, ისე ხელოვნურად რადიოაქტიური იზოტოპებისათვის. იმისათვის, რომ ბირთვი არამდგრადი იყოს β-გარდაქმნის ერთ-ერთი ტიპის მიმართ, რეაქციის განტოლების მარცხენა ნაწილის ნაწილაკთა მასების ჯამი მეტი უნდა იყოს გარდაქმნის პროდუქტების მასათა ჯამზე. ამიტომ ბ.-დ-ისას ხდება ენერგიის გამოყოფა. ბ.-დ-ის ენერგია $E_\beta$ შეიძლება გამოვთვალოთ მასათა ამ განსხვავებისა და $E=mc^2$ თანაფარდობის გამოყენებით სადაც $c$ სინათლის სიჩქარეა ვაკუუმში. $\beta^-$-დაშლისას. $E_{\beta^-}=(M_Z-M_{Z+1})c^2$, სადაც $M_Z$ და $M_{Z+1}$ ნეიტრალური ატომების მასებია. $\beta^+$-დაშლისას ნეიტრალური ატომი თავის გარსიდან კარგავს ერთ-ერთ ელექტრონს და ამიტომ $E_{\beta^+}=(M_Z-M_{Z-1}-2m_e)c^2$, სადაც $m_e$ ელექტრონის მასაა.

ბ.-დ-ის ენერგია ნაწილდება სამ ნაწილაკს შორის. ესენია: ელექტრონი (ან პოზიტრონი), ანტინეიტრინო (ან ნეიტრინო) და ბირთვი. თითოეულ მსუბუქ ნაწილაკს შეუძლია წაიღოს ნებისმიერი ენერგია 0-იდან $E_\beta$-მდე, ე. ი. მათი ენერგეტ. სპექტრი უწყვეტია. მხოლოდ K-ჩაჭერისას მიაქვს ნეიტრინოს ყოველთვის ერთი და იგივე ენერგია.

რადიოაქტივობის აღმოჩენის შემდეგ ბ.-დ-ის მოვლენას დიდხანს განიხილავდნენ როგორც ბირთვებში ელექტრონების არსებობის დამადასტურებელ ფაქტს. მაგრამ აღმოჩნდა, რომ ეს ვარაუდი ეწინააღმდეგება კვანტურ მექანიკას. შემდგომში ბ.-დ-ის დროს გამოსხივებული ელექტრონების ენერგიის ცვალებადობამ ზოგიერთი ფიზიკოსი დააეჭვა ენერგიის მუდმივობის კანონში, რადგან ცნობილი იყო, რომ ამ გარდაქმნაში მონაწილეობდნენ სრულიად განსაზღვრული ენერგიის მქონე მდგომარეობაში მყოფი ბირთვები. გერმ. მეცნ. ვ. პაულის ვარაუდმა ახალი ნაწილაკის—ნეიტრინოს არსებობის შესახებ იხსნა არა მარტო ენერგიის მუდმივობის კანონი, არამედ მოძრაობის რაოდენობის მომენტის მუდმივობის კანონიც.

ამჟამად ცნობილი იზოტოპების ბ.-დ-ის ენერგია იცვლება $[{}^{3}H \xrightarrow{\beta^-} {}^{3}He]$ დაშლისათვის $E_\beta^- = 0{,}0186$ *მეგევ*-იდან $[{}^{12}N \xrightarrow{\beta^+} {}^{12}C]$ დაშლისათვის $E_{\beta^+} = 16{,}6$ *მეგევ*-მდე. ნახევარდაშლის პერიოდები მოთავსებულია ფართო ინტერვალში $1{,}3 \cdot 10^{-2}$ *წმ*-იდან ($^{12}N$) დაახლ. $2 \cdot 10^{13}$ წლამდე (ბუნებრივი რადიოაქტიური იზოტოპი $^{180}W$).

β-რადიოაქტიური ბირთვების მიერ გამოსხივებული ელექტრონების ენერგეტ. განაწილებას ექსპერიმენტულად *ბეტა-სპექტრომეტრის* მეშვეობით იკვლევენ.

ბ.-დ-ის შემდგომმა შესწავლამ არა ერთი და ორი ძველი წარმოდგენა შეაცვლევინა ფიზიკოსებს. დადგინდა, რომ ბ.-დ-ს მართავენ აქამდე სრულიად უცნობი ბუნების ძალები. მიუხედავად იმისა, რომ ბ.-დ-ის აღმოჩენიდან დიდი დრო გავიდა, მისი განმაპირობებელი ურთიერთქმედების ბუნება ჯერ კიდევ არაა მთლიანად გამოკვლეული. ამ ურთიერთქმედებას უწოდეს „სუსტი“, რადგან იგი $10^{12}$-ჯერ სუსტია ბირთვულ ურთიერთქმედებაზე და $10^{9}$-ჯერ — ელექტრომაგნიტურზე (აღემატება მხოლოდ გრავიტაციულს, იხ. *სუსტი ურთიერთქმედება*). სუსტი ურთიერთქმედება დამახასიათებელია ყველა *ელემენტარული ნაწილაკისათვის* (გარდა ფოტონისა). თითქმის ნახევარმა საუკუნემ განვლო ბ.-დ-ის აღმოჩენიდან, ვიდრე ფიზიკოსები დაადგენდნენ, რომ ამ დაშლის დროს ირღვევა სიმეტრია „მარჯვენასა“ და „მარცხენას“ შორის. სივრცული ლუწობის შეუნახვადობა სუსტ ურთიერთქმედებათა ერთ-ერთი თავისებურებაა.

*ლიტ*.: Альфа-, бета- и гамма-спектроскопия, под ред. К. Зигбана, пер. с англ., в. 4, М., 1969, гл. 22—24; Экспериментальная ядерная физика, под ред. Э. Сегре, пер. с англ., т. 3, М., 1961.

**ბეტა-თერაპია,** იხ. სტატიაში *სხივური თერაპია*.

**ბეტაინები,**




ტიპის ორგ. ნაერთები, ტრიალკილჩანაცვლებული ამინომჟავების შიგა მარილები. ბ. კრისტ. ნივთიერებებია, წყალში კარგად იხსნებიან, ზოგიერთ მჟავასთან და მძიმე ლითონთა ქლორიდებთან წარმოქმნიან უხსნად ნაერთებს. გვხვდება ცხოველურ და მცენარეულ სამყაროში. ყველაზე მეტად გავრცელებულია გლიკოკოლის ბეტაინი, რ-საც ჩვეულებრივ ბეტაინს უწოდებენ, მის ქლორიდს (აციდოლი) მედიცინაში მარილმჟავას შემცვლელად იყენებენ.

**ბეტა-ნაწილაკები,** β-ნ ა წ ი ლ ა კ ე ბ ი, *ბეტა-დაშლის* დროს ატომთა ბირთვების მიერ გამოტყორცნილი ელექტრონები და პოზიტრონები.

**ბეტა-სპექტრომეტრი,** ბეტა-სპექტრების საანალიზო ხელსაწყო. მისი დანიშნულებაა β-ნაწილაკებისა და შინაგანი კონვერსიის ელექტრონების ენერგეტ. ანალიზი. იყენებენ აგრეთვე γ-სხივების შესასწავლად მათ მიერ წარმოქმნილ მეორეულ ელექტრონებზე (უკუცემის ელექტრონები, ფოტოელექტრონები, წყვილები) დაკვირვების მეშვეობით.

ბ.-ს-ის მოქმედებას საფუძვლად უდევს სხვადასხვა ენერგიის მქონე ელექტრონების სივრცითი განცალკევება (განცალკევებისათვის იყენებენ მაგნ. და ელექტრული ველების მოქმედებას მოძრავ დამუხტულ ნაწილაკებზე). 1-ელ ნახაზზე სქემატურადაა ნაჩვენები ორი ელექტრონის ტრაექტორია განივ მაგნ. ველში. ასეთ ველში ელექტრონი მოძრაობს $\rho$ რადიუსის წრეწირზე. $\rho$ დაკავშირებულია ელექტრონის $p$ იმპულსთან თანაფარდობით: $pc = 300\,B\rho$ (1), სადაც $pc$ არის ელექტრონის იმპულსის ნამრავლი სინათლის სიჩქარეზე (ელექტრონვოლტობით); $B$ — მაგნ. ველის ინდუქცია (გაუსობით); $\rho$ — წრეწირის რადიუსი (სანტიმეტრობით).

წერტილოვანი $S$ წყაროს მიერ გამოტყორცნილი $p_1$ იმპულსის ელექტრონი შემოწერს $\rho_1$ რადიუსის წრეწირს, $p_2$ იმპულსის ელექტრონი კი—$\rho_2$ რადიუსის წრეწირს. პირველი ელექტრონი დეტექტორს მოხვდება $a$ წერტილში, მეორე ელექტრონი კი—$b$ წერტილში, (1) განტოლებიდან ჩანს, რომ ელექტრონის იმპულსი შეიძლება $\rho B$ ერთეულებით გავზომოთ. ექსპერ. მრუდები (ნახ. 2), რ-ებიც ელექტრონების სპექტრს გამოსახავს, აიგება $\rho B$ და $\frac{N}{\rho B}$ კოორდინატებში. $N$ იმ ელექტრონების რიცხვია, რ-თა იმპულსები მოთავსებულია $\rho B$ და $\rho B + \Delta(\rho B)$ მნიშვნელობათა შორის. იმპულსიდან ელექტრონის კინეტიკურ ენერგიაზე გადასვლა ხდება შემდეგი თანაფარდობის საფუძველზე. $E = \sqrt{e^2B^2\rho^2 + m_0^2c^4} - m_0c^2$, სადაც $m_0c^2$ ელექტრონის უძრაობის ენერგიაა.

ბ.-ს. არის სამი სახისა: განივველიანი, გასწვრივველიანი და ელექტროსტატიკური. ბ.-ს-ის მუშაობის ხარისხი ხასიათდება შუქძალით. ბ.-ს-ში წყარო წარმოადგენს ფირფიტას, რ-ზედაც დალექილია შესასწავლი რადიოაქტიური იზოტოპი. რაც თხელია ფირფიტა, მით მეტია გაზომვის სიზუსტე. დეტექტორად იყენებენ ან ფოტოფირფიტებს, ან მთვლელებს (გაიგერ-მიულერის მთვლელი, სცინტილაციური მთვლელი). *გ. მირიანაშვილი.*

**ბეტა-სპექტროსკოპია,** კონვერსიული ელექტრონების დისკრეტული სპექტრისა და რადიოაქტიური ბირთვების მიერ *ბეტა-დაშლის* დროს გამოსხივებული ბეტა-ნაწილაკების ენერგიების მიხედვით განაწილების გამოკვლევა. ბეტა-ნაწილაკების განაწილებას ენერგიების მიხედვით ბეტა-სპექტრი (β-სპექტრი) ეწოდება. β-სპექტრს იკვლევენ *ბეტა-სპექტრომეტრის* მეშვეობით, რითაც განსაზღვრავენ სპექტრის ფორმასა და მის ზედა ზღვარს (β-დაშლის დროს გამოტყორცნილი ელექტრონების ან პოზიტრონების მაქს. ენერგია).

ბეტა-სპექტრების გამოკვლევა ხშირად გვეხმარება რადიოაქტიური ბირთვების დაშლის სქემის განსაზღვრაში (იხ. *რადიოაქტივობა*).

**ბეტატრონი,** ელექტრონების ციკლური ამჩქარებელი, რ-შიც აჩქარება ხდება ცვლადი მაგნ. ველის მიერ აღძრული გრიგალური ელექტრული ველით. იხ. *დამუხტული ნაწილაკების ამჩქარებლები.*

**ბეტელი,** ს ა ღ ე ჭ ი პ ი ლ პ ი ლ ი (Piper-betle), მცირე ზომის მცოცავი ბუჩქი პილპილისებრთა ოჯახისა. ველურად იზრდება ტროპ. აზიაში, სადაც მისი ცხარე და სურნელოვანი ფოთლის ნარევი პალმა *ფუფალას* თესლთან და მცირე რაოდენობის კირთან ერთად იხმარება საღეჭად. ბ-ს ჩვეულებრივ ამ ნარევსაც ეძახიან. იწვევს ნერვული სისტემის აგზნებას. ბ. პირის ღრუს, ენას, ღრძილებსა და უხვად გამოყოფილ ნერწყვს წითლად ღებავს, კბილებს აშავებს.

**ბეტეხტინი** ანატოლი გიორგის ძე [24. II (8. III). 1897, სოფ. სტრიგინო, ვოლოგდის გუბერნია, — 20. IV. 1962, მოსკოვი], საბჭოთა გეოლოგი, მინერალოგი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953; წ.-კორ. 1946). დაამთავრა ლენინგრადის სამთო ინ-ტი (1924). 1929-იდან ამ ინ-ტის დოცენტია, შემდეგ — პროფესორი (1937), ამავე ინ-ტში შემოიღო მინერაგრაფიის კურსის სწავლება. 1937-იდან მუშაობს საკავშ. მეცნ. აკად. გეოლ. მეცნიერებათა ინ-ტში, 1956-იდან — მეცნ. აკად. მადნეულ საბადოთა გეოლოგიის, პეტროგრაფიის, მინერალოგიისა და გეოქიმიის ინ-ტში. ძირითადი შრომები შეეხება მადნის წარმოშობის თეორიისა და მინერაგრაფიის, მადნების სტრუქტურებისა და მინერალთა პარაგენეზისების საკითხებს. ბ. ამ დარგებში ავითარებდა მიმართულებას, რ-იც ფართოდ იყენებდა ფიზ. ქიმიისა და კრისტალთქიმიის კანონებს. ბ-მა გამოავლინა მანგანუმის შემცველ ნალექებში კანონზომიერი ფაციალური ცვლილებები და დაამუშავა მანგანუმის მადნების წარმოშობის თეორია (სსრკ სახელმწ. პრემია, 1947). ჰიდროთერმული ხსნარების, მათი ბუნებისა და მადანწარმოშობის პროცესების გამოკვლევისათვის მიენიჭა ლენინური პრემია (1958). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.



ა. ბეტეხტინი.

*თხზ*.: Курс минералогии, 2 изд., М., 1961; Минералогия, М., 1950; Основные проблемы в учении о магматогенных рудных месторождениях, М., 1955 (თანაავტ.); Платина и другие минералы платиновой группы, М.—Л., 1935; Промышленные марганцевые руды СССР, М.—Л., 1946.

*ლიტ*.: Шадлун Т. Н., Памяти акад. А. Г. Бетехтина, «Геология рудных месторождений», 1963, № 3; А. Г. Бетехтин, М., 1959 (Материалы к биобиблиографии учёных СССР. Серия геологических наук, в. 14).

**ბეტისჩრდილი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (უკანაფშავის სოფსაბჭო), გუდამაყრის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. ფშავის არაგვის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1480 *მ*, დუშეთიდან 54 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (9 *კმ*).

**ბეტონი** (ფრანგ. béton), ხელოვნური ქვა, ერთ-ერთი ძირითადი საშენი მასალა, რ-იც მიიღება მჭიდა ნივთიერების, წყლის (ან სხვა ამდუღაბებლის), შემვსებისა და ზოგჯერ სპეც. დანამატების რაციონალურად შერჩეული ნარევის დაყალიბებითა და გამყარებით. დაყალიბებამდე ამ ნარევს ბ-ის ნარევს უწოდებენ (იხ. *ბეტონის სამუშაოები*). იშვიათად ბ-ს ამზადებენ ამდუღაბებლის გარეშეც (მაგ., *ასფალტბეტონი*).




ბეტა-სპექტრომეტრი. ნახ. 1. ელექტრონების ტრაექტორიები ერთგვაროვან მაგნიტურ ველში.




ბეტა- სპექტრომეტრი. ნახ. 2. $^{177}Lu$ გამოსხივების სპექტრი. აბსცისათა ღერძზე გადაზომილია $\rho B$, ორდინატთა ღერძზე $N/\rho B$.




ბეტონის სამუშაოები. ნახ. 1. ციკლური მოქმედების ბეტონის ქარხნის ტექნოლოგიური სქემა; 1 — ქვიშისა და ღორღის მიმღები ხვიმირი; 2 — ლენტური კონვეიერი; 3 — ქვიშისა და ღორღის ხვიმირების ჩასატვირთი საბრუნი ძაბრი; 4—წყალსაწნევი ავზები; 5 — წყლის დოზატორი; 6 — ცემენტის დოზატორი; 7 — ქვიშისა და ღორღის დოზატორები; 8—ბეტონსარევები; 9—მზა ნარევის გასაცემი ხვიმირი.



ბეტონის სამუშაოები. ნახ. 2. ბეტონის ნარევის შემკვრივება შიგა ვიბრატორით.

ი ს ტ ო რ ი უ ლ ი ც ნ ო ბ ა. ბ-ს ჯერ კიდევ ძველი რომაელები იყენებდნენ მასიური ნაგებობებისა და ისეთი კონსტრუქციების აგებისას, როგორიცაა კამარა, გუმბათი, ტრიუმფული თაღი (მჭიდა ნივთიერებად ხმარობდნენ თიხას, თაბაშირს, კირს, ასფალტს). რომის იმპერიის დაცემასთან ერთად შეწყდა ბ-ის გამოყენება. XVIII ს. დას. ევროპის ქვეყნებში კვლავ დაიწყეს ბ-ის დამზადება. მის ფართოდ გავრცელებას ხელი შეუწყო XIX ს. რკინაბეტონის გამოგონებამ. ბ-ის ტექნოლ. განვითარება და სრულყოფა დაკავშირებულია ცემენტის წარმოებასთან. სსრკ-ში ბ-ის ტექნოლ. განვითარებაში დიდი დამსახურება მიუძღვით ნ. ბელიაევს, ბ. სკრამტაევს და სხვ.; ამ საქმეში დიდი როლი შეასრულა აგრეთვე კ. ზავრიევის მეთაურობით XX ს. 20-იან წლებში საქ. სსრ-ში შექმნილმა მეცნ. სკოლამ (ა. იაშვილი, ი. შტაერმანი, პ. წულუკიძე, გ. ცისკრელი და სხვ.).

ბ ე ტ ო ნ ი ს კ ლ ა ს ი ფ ი კ ა ც ი ა დ ა გ ა მ ო ყ ე ნ ე ბ ი ს ს ფ ე რ ო. გამოყენებული მჭიდა ნივთიერების მიხედვით ბ. ორგვარია: ა რ ა ო რ გ ა ნ უ ლ შ ე მ კ ვ რ ე ლ ი ა ნ ი (თაბაშირბეტონი, ცემენტის, სილიკატური, მჟავაგამძლე, მხურვალმედეგი ბ.) და ო რ გ ა ნ უ ლ შ ე მ კ ვ რ ე ლ ი ა ნ ი (ასფალტბეტონი, პლასტბეტონი). ყველაზე მეტად გავრცელებულია ცემენტის ბ., რ-იც მოცულობითი მასის ($კგ/მ^3$) მიხედვით შეიძლება იყოს ზემძიმე (2500-ზე მეტი), მძიმე (1800—2500), მსუბუქი (500—1800) და ქვემსუბუქი (500-ზე ნაკლები). ზ ე მ ძ ი მ ე ბ. განკუთვნილია სპეც. (რადიოაქტ. ზემოქმედებისაგან დამცავი) ნაგებობისათვის. ასეთი ბ-ის დასამზადებლად ძირითადად პორტლანდცემენტსა და ბუნებრივ ან ხელოვნურ შემვსებს (მაგნეტიტი, ლიმონიტი, ბარიტი, თუჯის ჯართი, არმატურის ჩამონაჭრები) ხმარობენ. უფრო ხშირად იყენებენ მ ძ ი მ ე ბ-ს (სამრეწვ. და სამოქალაქო შენობების რკინაბეტონისა და ბეტონის კონსტრუქციებში, ჰიდროტექ. ნაგებობებში, არხების, სატრანსპ. და სხვ. ნაგებობათა მშენებლობაში). მძიმე ბ-ს ამზადებენ ცემენტისა და ბუნებრივი ან ხელოვნური მკვრივი შემვსების გამოყენებით. მძიმე ბ-ს განეკუთვნება აგრეთვე მკვრივი სილიკატური ბ., რ-შიც შემკვრელია კალციუმის კირი.

მ ს უ ბ უ ქ ი ბ-ის დასამზადებლად იყენებენ ბუნებრივ ან ხელოვნურ ფოროვან შემვსებს. არსებობს მსუბუქი ბ-ის მრავალი ნაირსახეობა (ვერმიკულიტბეტონი, კერამზიტბეტონი, პემზაბეტონი, პერლიტბეტონი, ტუფბეტონი და სხვ.). მათ ერთმანეთისაგან განარჩევენ გამოყენებული შემვსების მიხედვით. მსუბუქ ბ-ს იყენებენ ისეთი შენობის გარე კედლებსა და გადახურვებში, რ-ის კონსტრ. მასალა დაბალი სითბოგამტარობისა და მცირე წონის უნდა იყოს. მაღალი სიმტკიცის მსუბუქ ბ-ს (კონსტრუქციულს) ფართოდ იყენებენ სამრეწვ. და სამოქალაქო შენობების მზიდ კონსტრუქციებში (უკანასკნელთა წონის შესამცირებლად). მსუბუქ ბ-ს განეკუთვნება აგრეთვე კონსტრუქციულ-თბოსაიზოლაციო და კონსტრუქციულ-უჯრედოვანი ბ. (მოცულობითი მასა 500—1200 $კგ/მ^3$). ქ ვ ე მ ს უ ბ უ ქ ბ-ს იყენებენ უმთავრესად თბოსაიზოლაციო მასალად.

ბ-ის ფ ი ზ.-ტ ე ქ. თ ვ ი ს ე ბ ე ბ ი ა: სიმტკიცე კუმშვისას და გაჭიმვისას, სიმკვრივე, კოროზია- და ყინვამედეგობა, თბოგამტარობა, ბმული წყლის შემცველობა (ზემძიმე ბ-თვის) და სხვ. ბ-ის იმ მახასიათებლის მნიშვნელობას, რ-საც კონსტრუქციის დაპროექტებისას ნაგებობის ხასიათის, დანიშნულებისა და საექსპლუატაციო პირობების გათვალისწინებით შეარჩევენ, მ ა რ კ ა ეწოდება. სახელმწ. საკავშ. სტანდარტით მიღებულია შემდეგი მახასიათებლების მარკები: სიმტკიცის (კუმშვისა და ღერძული გაჭიმვის დროს), ყინვამედეგობის, წყალშეუღწევობის. კუმშვაზე სიმტკიცის მარკად, რ-იც ბ-ის ძირითად მახასიათებლად ითვლება, იღებენ მუშა შედგენილობისგან დამზადებული გარკვეული ზომის (უპირატესად 200 $მმ$-იანი გვერდის), ასაკისა და გამყარების რეჟიმის მქონე კუბების სიმტკიცის ზღვარს კუმშვისას. ზემძიმე ბ-ის მარკებია 100—300 $კგძ/სმ^2$ (10—30 $მეგნ/მ^2$); მძიმესი — 100—600 (10—60 $მეგნ/მ^2$); მაღალი სიმტკიცის ბ-ისა კი — 800—1000 (80—100 $მეგნ/მ^2$). მაღალი სიმტკიცის ბ-ის გამოყენება უფრო მიზანშეწონილია ცენტრალურად ან მცირე ექსცენტრისიტეტით შეკუმშული მრავალსართულიანი სამრეწვ. და სამოქალაქო შენობების სვეტებში, დიდმალიან თაღებსა და ფერმებში. ფოროვანშემვსებიანი მსუბუქი ბ-ის მარკებია 25—200 (~2,5—20 $მეგნ/მ^2$); მაღალი სიმტკიცის ბ-ისა — 400 (40 $მეგნ/მ^2$); მსხვილფოროვანისა — 15—100 (~1,5—10 $მეგნ/მ^2$); უჯრედოვანისა 25—200 (~2,5—20 $მეგნ/მ^2$); ზემსუბუქისა — 5—50 (0,5—5 $მეგნ/მ^2$). ბ-ის სიმტკიცე ღერძული გაჭიმვისას დაახლ. 10-ჯერ უფრო ნაკლებია, ვიდრე კუმშვისას. ზოგჯერ ბ-ს უნდა ჰქონდეს გარკვეული სიმტკიცე გაჭიმვაზე ღუნვისას (მაგ., გზისა და აეროდრომის საფრისთვის განკუთვნილი ბ.), ზოგჯერ კი ყინვამედეგობის, წყალშეუღწევობისა და კოროზიამედეგობის უნარიც (ჰიდროტექ. და სპეც. ნაგებობებისათვის განკუთვნილი ბ).

ბ-ის ყველა მახასიათებლის სათანადო მნიშვნელობის (მარკის) უზრუნველსაყოფად ბ-ის შედგენილობას აპროექტებენ. ამ დროს სხვა საკითხებთან ერთად ითვალისწინებენ ბ-ის ნარევის ძვრადობასა და სიხისტეს (ტექ. სიბლანტეს). ბ-ის ნარევის საჭირო ძვრადობას არჩევენ დასაბეტონებელი კონსტრუქციის ტიპის, ბ-ის ნარევის გადატანისა და ჩაგების ხერხის მიხედვით. ზედმეტი ძვრადობა ცემენტის გადახარჯვას იწვევს, ძვრადობის ნაკლებობა კი აძნელებს ბ-ის ნარევის ყალიბში მჭიდროდ ჩასხმას, რასაც პროდუქციის წუნი მოსდევს.

ბ. იაფი და უნივერსალური საშენი მასალაა. მისი მოცულობის 80—90%-ს შეადგენს შემვსები, რ-იც ქვის მასალისაგან მიიღება. ბ-გან შეიძლება დამზადდეს ნებისმიერი ფორმისა და სიდიდის ნაგებობა და დეტალი. ბ-ის ნარევის კომპონენტების შერჩევითა და ყალიბების ან ფორმების სათანადო მომზადებით შეგვიძლია შევცვალოთ ბ-ის შეფერილობა, ტექსტურა და ფაქტურა. უკანასკნელის შეცვლა შეიძლება აგრეთვე ბ-ის ზედაპირის მექან. და ქიმ. დამუშავებით. ბ-ის ნაგებობისა და ქანდაკების პლასტ. გამომსახველობა ძლიერდება მისი ფოროვანი, სინათლის შთამნთქმელი ზედაპირით. დეკორ. თვისებების გამო ბ-ს ფართოდ იყენებენ შენობათა ფასადებისა და ინტერიერების მოპირკეთებისას და დეკორატიულ ხელოვნებაში.

*ლიტ.*: Беляев Н. М., Метод подбора состава бетона, Л., 1927; Бетон, «Труды Закавказского ин-та сооружений», 1930—31, в. 1—2; Лермит Р., Проблемы технологии бетона, М., 1959; Скрамтаев Б. Г., Шубенкин П. Ф., Баженов Ю. М., Способы определения состава бетона различных видов, М., 1966; Цулукидзе П. П., Исследование многолетнего гидротехнического бетона, Тб., 1962. *ზ. წილოსანი.*

**ბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები,** შენობებისა და ნაგებობების ელემენტები, რ-ებიც ბეტონისგანაა დამზადებული. ბ. კ-სა და ნ-ს იმ შემთხვევაში იყენებენ, როდესაც კონსტრ. ელემენტში უპირატესად მკუმშავი ძალვები მოქმედებს. მნიშვნელოვანი გამჭიმი ძალვების მოქმედებისას ბ. კ-სა და ნ-ს ფოლადის არმატურას დაატანენ ხოლმე, რაც ბეტონისა და არმატურის ერთობლივ მუშაობას უზრუნველყოფს. ასეთ კონსტრუქციებს *რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები* ეწოდება. ყველაზე მეტად გავრცელებულია შემდეგი სახის ბ. კ. და ნ.: საძირკვლები, კედლის ბლოკები და ქვები, ჰიდროტექ. ნაგებობათა ელემენტები, მილები და სხვ.; მეტად ეფექტურია ასაწყობი ბეტონის კონსტრუქციები (განსაკუთრებით ქ-ნაში დამზადებული უნიფიცირებული სტანდ. ელემენტებისაგან შემდგარი კონსტრუქციები). დიდ ნაგებობათა (მაგ., კაშხალების, დიდი საძირკვლების, საყრდენი კედლების) კონსტრუქციებს ჩვეულებრივ მონოლითური ბეტონისაგან ამზადებენ (იხ. *ბეტონის სამუშაოები*).

**ბეტონის სამუშაოები,** ბეტონისა და რკინაბეტონის კონსტრუქციების ასაგები სამშენებლო სამუშაოების კომპლექსი. ბ. ს-ა: ბეტონის ნარევის მომზადება და მისი სამშენებლო მოედნამდე გადატანა, ნარევის ყალიბში ჩასხმა, განაწილება, გამკვრივება, ახლად ჩასხმული ბეტონის მოვლა და ბ. ს-ის ხარისხის კონტროლი. დიდ ჰიდროტექ. ნაგებობებში ბეტონის მოცულობაა მილიონობით $მ^3$. ენგურჰესის მაღალთაღოვანი კაშხალის ასაგებად საჭიროა 4 მლნ. $მ^3$ ბეტონი.

ბეტონის ნარევს ამზადებენ ბეტონის ქ-ნაში ან გადასატან *ბეტონსარევში*. ტექნოლ. პროცესის ხასიათის მიხედვით ბეტონის ქ-ნა არის ციკლური მოქმედებისა (ბეტონის ნარევს ამზადებენ და გასცემენ პორციობით, ნახ. 1) და უწყვეტი მოქმედებისა (პროცესები სრულდება ერთდროულად, მზა ნარევი მოედინება უწყვეტ ნაკადად). ქ-ნაში ძირითადი ტექნოლ. პროცესები (ბეტონის ნარევის კომპონენტების დოზირება, არევა და სასაწყობო-სატრანსპ. ოპერაციები) ავტომატიზებულია. ყველა პროცესს ოპერატორი ცენტრ. პულტიდან დისტანციურად მართავს. არსებობს აგრეთვე ქ-ნა-ავტომატი, რ-იც საჭირო შედგენილობის ბეტონის ნარევს ამზადებს და გასცემს საპროგრამო ამოსაკითხ მოწყობილობაში მიწოდებული პერფოქარტის მიხედვით.

ბეტონის ნარევი სამშენებლო მოედნამდე გადააქვთ უმთავრესად ავტოტრანსპორტით (*თვითმცლელით* ან სპეც. *ბეტონსაზიდით*). შორ მანძილზე ბეტონის ნარევის გადასაზიდად იყენებენ ავტობეტონსარევს, რ-საც ბეტონის ქ-ნაში ტვირთავენ მშრალი კომპონენტებით. თუ ბეტონის ნარევს ყალიბთან უშუალოდ მანქანით ვერ მიიტანენ, მას ბადიაში ასხამენ და დაბეტონების ადგილზე ამწეთი გადააქვთ. როცა ბ. ს. დიდი მოცულობისაა, აგებენ კაბელ-ამწეებს, რ-თა მეოხებით ნარევს უშუალოდ ქ-ნიდან ღებულობენ. ბეტონის ნარევი ყალიბთან მიაქვთ აგრეთვე ლენტური ტრანსპორტიორით,

ბეტონსატუმბით, პნევმოდამჭირხნით, ვიბროლარით, სხვადასხვა ტიპის თვითმავალი *ბეტონჩამსხმელით* და სხვ.

ბეტონის ნარევის შემკვრივება ბ. ს-ის უმნიშვნელოვანესი ეტაპია. წყალშეუღწევი, ყინვაგამძლე და საჭირო სიმტკიცის ბეტონის მისაღებად აუცილებელია ნარევის განუშრევლად ჩასხმა, ერთგვაროვანი მკვრივი მასით ყალიბის მთელი სივრცის შევსება, რასაც ბეტონის ნარევის ვიბრაციული შემკვრივებით აღწევენ. ვიბრატორებით აღძრული მაღალი სიხშირის რხევითი იმპულსები უზრუნველყოფს ნარევის დენადობას, რის შედეგადაც ნარევი შეავსებს სივრცეს არმატურის ღეროებს შორის, აგრეთვე არმატურასა და ყალიბს შორის და გამკვრივდება საკუთარი წონის ზეგავლენით. დასაბეტონებელი კონსტრუქციის მიხედვით ვიბრატორი შეიძლება იყოს შიგა ანუ სიღრმული (ჩაფლავენ ბეტონის ნარევში, ნახ. 2), ზედაპირული (ნარევს ამკვრივებს ზედაპირიდან) და გარე (ამაგრებენ ყალიბზე). დიდ ჰიდროტექ. ნაგებობათა მშენებლობისას იყენებენ თვითმავალი მძლავრი ვიბრატორების პაკეტებს.

ბეტონის მოვლა ითვალისწინებს ბეტონის ნორმალური გამყარებისათვის საჭირო ტემპ-რული და ტენიანობის რეჟიმის უზრუნველყოფას, აგრეთვე მის დაცვას შერყევისა და დარტყმისაგან. თბილ ამინდში კარგია ბეტონის ზედაპირის დაფარვა პოლიმერული აფსკით, წყალბიტუმის ემულსიით, ეთინოლის ლაქით ან სხვა ნივთიერებით, რ-იც შეაფერხებს წყლის აორთქლებას. ბეტონის ჩასხმის შემდეგ თარაზული ზედაპირები შეიძლება დაიფაროს აგრეთვე ქვიშით ან ნახერხით, რ-ებიც პერიოდულად უნდა დასველდეს. ზამთარში ბ. ს. ისე უნდა წარიმართოს, რომ ბეტონი ზომაზე მეტად არ გაცივდეს. სსრკ-ში შემუშავებულია დაბეტონების რამდენიმე მეთოდი: დაბეტონება გათბობის გარეშე (თერმოსის მეთოდი; მიმართავენ უმთავრესად დიდ ნაგებობათა მშენებლობის დროს), დაბეტონება ხელოვნური გათბობით (ელექტროგათბობა, ორთქლით გათბობა; იყენებენ თხელკედლიანი კონსტრუქციების აგებისას). ცალკეულ შემთხვევაში სამუშაოს შესრულება შეიძლება სათბურში.

ცნობილია დაბეტონების სპეც. მეთოდებიც, მაგ., შეკუმშული ჰაერით ბეტონის ნარევის შეშხეფების მეთოდი (იხ. *ტორკრეტირება*), ბეტონის ვაკუუმვის მეთოდი და სხვ.; პირველს იყენებენ თხელკედლიანი კონსტრუქციების (რეზერვუარები, გარსები და სხვ.) აგებისას, მეორეს — ბეტონის სიმტკიცის გადიდებისა და გამყარების პროცესის დასაჩქარებლად. ბ. ს-ის სპეც. მეთოდებია აგრეთვე ე. წ. განცალკევებული დაბეტონება (ყალიბში წინასწარ ჩაყრილი ღორღის ან ხრეშის მასაში საგანგებოდ დატანებული მილებით ან ინჟექტორით ჩაჭირხნიან ცემენტქვიშის ხსნარს) და წყალქვეშა დაბეტონება (ხიდის საყრდენების, ღრმა საძირკვლების, დოკებისა და რაბების წყალქვეშა ნაწილებს აბეტონებენ წყალსაქცევ სამუშაოთა გარეშე).

ბ. ს-ის ხარისხის კონტროლი მოიცავს ბეტონის ნიმუშების დამზადებას სამუშაოთა შესრულების ადგილზე, მათ შენახვასა და გამოცდას სიმტკიცის, წყალშეუღწევობის, ყინვამედეგობისა და სხვა მახასიათებლის დასადგენად. სისტემატურად ამოწმებენ ბეტონის შემდგენი მასალების დოზირების სიზუსტეს, ამოწმებენ აგრეთვე რამდენად სწორადაა მომზადებული კონსტრუქცია დასაბეტონებლად, დაცულია თუ არა ბეტონის მოვლის წესები, რამდენად დროულია ყალიბების მოხსნა და სხვ.

*ლიტ.*: **Непорожний П. С., Возведение крупных бетонных и железобетонных гидротехнических сооружений, К., 1958; Скрамтаев Б. Г., Лещинский М. Ю., Испытание прочности бетона в образцах, изделиях и сооружениях, М., 1964; Совалов И. Г., Бетонные работы, 2 изд., М., 1952; Строительные нормы и правила, ч. 3, разд. В, гл. 1 и 2 — Бетонные и железобетонные конструкции монолитные. Правила производства и приёмки работ, М., 1967.**

*ზ. წილოსანი.*

**ბეტონსაზიდი,** ბეტონის ნარევის გადასაზიდი ავტომობილი. აქვს ციცხვის ან ბუნკერის ტიპის ძარა, რ-იც ზოგჯერ აღჭურვილია თერმოსაიზოლაციო ან გასათბობი მოწყობილობით. გადაზიდვის დროს ბეტონის უწყვეტი არევისათვის ზოგიერთ ბ-ს აქვს სპეც. მოწყობილობა. თანამედროვე ბ-ის ტევადობა 10 $მ^3$-მდე აღწევს.

**ბეტონსარევი,** სამშენებლო მანქანა, რ-იც ცემენტის, წყლისა და შემვსების მექან. არევით ამზადებს ბეტონს. ბ-ის ძირითადი მუშა ელემენტია შესარევი დოლი. განასხვავებენ სტაციონარულ და მოძრავ ბ-ს. პირველს იყენებენ ბეტონის ქ-ნებში, მეორეს — მცირე მოცულობის სამუშაოთა შესრულებისას. მუშაობის ხასიათის მიხედვით ბ. არის ციკლური მოქმედებისა (ყველაზე მეტად გავრცელებული), რ-შიც საშენი მასალის ჩატვირთვა და მზა ნარევის მიღება ცალკეულ პორციებად ხდება, და უწყვეტი მოქმედებისა. ბ-ს განასხვავებენ ნარევის დამზადების ხერხის მიხედვითაც. უფრო გავრცელებულია გრავიტაციული ბ., რ-შიც ბეტონის ნარევს იღებენ ელექტროძრავათი მბრუნავ დოლში ამ უკანასკნელის შიგა ზედაპირზე დამაგრებული ფრთებიდან კომპონენტების ვარდნისა და ურთიერთშერევის შედეგად. არის ისეთი ბ-ც, რ-შიც ბეტონის ნარევი მზადდება იძულებითი არევით (პროცესი სრულდება უძრავ დოლში მისი კედლების მიმართ მოძრავი ფრთებით). სსრკ-ში გამოშვებული ციკლური მოქმედების ბ-ით მიღებული ბეტონის ნარევის მოცულობაა 65-იდან 1600 ლ-მდე. ავტომობილის შასიზე დამონტაჟებულ ბ-ს ავტობეტონსარევს უწოდებენ.

**ბეტონსატუმბი,** სამშენებლო მანქანა, რ-იც ბეტონის ნარევს ბეტონსადენში დაჭირხნით ჩასხმის ადგილზე გადაიტანს. ბეტონსარევიდან ნარევი უშუალოდ ბ-ის ბუნკერში გადადის. ამძრავის სახეობის მიხედვით განასხვავებენ ჰიდრავ. და მრუდმხარა-ბარბაციან ბ-ს, კონსტრუქციის მიხედვით — ერთ- და ორცილინდრიანს. ორივე ტიპის ბ-ში დგუშის წინსვლითი მოძრაობისას ტუმბოს ბუნკერიდან შეიწოვება ნარევი (ამ დროს ღიაა ცილინდრის შემწოვი სარქველი), დგუშის უკან სვლისას შემწოვი სარქველი იხურება, იხსნება საჭირხნი სარქველი და ბეტონის ნარევი ცილინდრიდან მილში იჭირხნება, მილიდან კი — დაბეტონების ადგილზე. ჰიდრავ. ბ. უზრუნველყოფს ბეტონის ნარევის თანაბარ მოძრაობას და ნაკლები სიმძლავრის ელექტროძრავები სჭირდება. სსრკ-ში გამოშვებული ბ-ის მწარმოებლურობაა 5,10 და 40 $მ^3/სთ$ (ნარევს ვერტიკალურად 40 $მ$-მდე აწვდის, ჰორიზონტალურად — 300 $მ$-მდე).

**ბეტონჩამსხმელი,** ბეტონჩამგები, სამშენებლო მანქანა, რ-საც იყენებენ ბეტონისა და რკინაბეტონის სამუშაოთა შესრულებისას მზა ბეტონის ნარევის მისაღებად და გასანაწილებლად. ბ. ორი სახეობისაა: 1. გზების, აეროდრომების ბეტონის საფრის, ბეტონის საძირკვლების, სამრეწვ. შენობათა იატაკებისა და 2. ასაწყობ რკინაბეტონის ნაკეთობათა დასამზადებელი. საგზაო მშენებლობაში ფართოდ იყენებენ რელს-ყალიბებზე გადასაადგილებელ ბ-ს (რელს-ყალიბი ლიანდაგია, რ-იც ნარევის ყალიბის როლსაც ასრულებს). სამშენებლო მოედნებისათვის განკუთვნილი ბ. თვითმავალი მუხლუხა მანქანაა, რ-საც *ბეტონსაზიდიდან* ბეტონის ნარევის მისაღებად სპეც. მოწყობილობა აქვს. ბეტონის ნარევის მიწოდება და მისი განაწილება ყალიბში საბრუნი ლენტური ტრანსპორტიორებით ხდება. ასაწყობ რკინაბეტონის ნაკეთობათა დამზადებისას ბეტონის ნარევს ყალიბებში ანაწილებენ საყალიბო პოსტის გასწვრივ ბ-ის გადაადგილებით ან სტაციონარულად დადგმული ბ-ის ქვეშ ყალიბების მოძრაობით. ბ-ს შეიძლება ჰქონდეს ბეტონის ნარევის მოსასწორებელი და შესამკვრივებელი, აგრეთვე ნაკეთობათა ზედაპირის მოსაგლუვებელი მოწყობილობა.



ბეტონსაზიდი.

**ბეიტსონი,** ბეიტსონი (Bateson) უილიამ (8. VIII. 1861, უიტბი,— 8. II. 1926, მერტონი), ინგლ. ბიოლოგი. გენეტიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი; მანვე შემოიღო თვით დარგის სახელწოდებაც (1907). დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი; 1908—10 ამავე უნ-ტის პროფესორია, 1910-იდან ბაღის კულტურების ინ-ტის დირექტორი. ბ-ის შრომები ეხება ქორდიანთა ფილოგენიის, შეძენილი ნიშან-თვისებების არამემკვიდრულობის, ცვალებადობის წყვეტილობისა და *გამეტების* სიწმინდის საკითხს. მისი „არსებობა-არარსებობის" თეორიით (1905), ორგანიზმს ახ. ნიშან-თვისებები შემაკავებელი ფაქტორების ამოვარდნის გამო უჩნდება. 1910 ბ-მა დააარსა ჟურნალი „Journal of Genetics".

**ბეუშათი,** ბეუშართი, ბეიშართი (არაბ. ბაი შარტ — გაყიდვა თუ დაგირავება პირობით), *გირავნობის* სახეობა გვიანდ. ფეოდ. საქართველოში. მისთვის დამახასიათებელი იყო მტკიცედ განსაზღვრული და მეტწილად მოკლე ვადა (რამდენიმე დღეც კი); გირაოს ღირებულებასთან შედარებით მცირე გასესხებული თანხა; გირაოს გადაცემა მოგირავნის მფლობელობა-სარგებლობაში სარგებლის აღუნიშვნელად და, რაც მთავარია, საგანგებო წერილობითი პირობა, რომ ვადაზე დაუხსნელი გირაო უშუალოდ მოგირავნის საკუთრება გახდებოდა. ბ. დაკავშირებული იყო უმთავრესად სამომხმარებლო კრედიტთან და მევახშური ექსპლუატაციის იარაღს წარმოადგენდა. „*საქართველოს ძველთაგან და ჩვეულებითად ქართველ მეფეთა დროთა შემოღებულნი სჯულნის*" მიხედვით, ბ. „საქართველოსა შინა შეუწყნარებელი იყო და არც უსაქმია". სინამდვილეში კი მას, XVIII ს-ში მაინც, არც ისე იშვიათად მიმართავდნენ. ბ. ენათესავება ნასყიდობას უკანვე გამოსყიდვის უფლების დათქმით. იყენებდნენ ნასყიდობის შესანიღბავადაც.



ციკლური მოქმედების ბეტონსარევი.

ანალოგიური გარიგება სხვადასხვა სახელწოდებით ცნობილია დას. ევრ. ქვეყნებისა და რუს. სამართ. ისტორიაშიც.

*ლიტ.*: დოლიძე ი., საქართველოს ჩვეულებითი სჯული, თბ., 1960, მ. 11, გვ. 100—102; **Звоницкий А. С., О залоге по русскому праву, К., 1912, с. 106—172.**

*დ. ფურცელაძე.*

**ბექა I** ჯაყელი (დახლ. 1240 — 1306), სამცხის მმართველი 1285—1306. ბ. I-ის სამფლობელო-საგამგეო (სამცხე, აჭარა, შავშეთი, კლარჯეთი, ტაოს უდიდესი ნაწილი, კოლა, არტაანი და ჯავახეთის მრავალი სოფელი) გადაჭიმული იყო ტაშისკარიდან (ახლანდ. ხაშურის რ-ნი) კარნუ-ქალაქსა (ახლანდ. ერზერუმი) და შავ ზღვამდე. 1266—1334 ეს მხარე გამოყოფილი იყო ერთიანი საქართვ. სამეფოსაგან და ცალკე პოლიტ. ერთეულს წარმოადგენდა. ბ. I ილხანთა სახელმწიფოს ვასალი იყო; ყაენებს ხარკს უხდიდა და თავისი ჯარით მათ ლაშქრობებში მონაწილეობდა. მიუხედავად ამისა, სამხრ. საქართველოს პოლიტ. კავშირი დანარჩენ საქართველოსთან მაინც არსებობდა. ბ. I საქართვ. მეფეთა მანდატურთუხუცესის სამოხელეო ტიტულს ატარებდა. მის დროს საქართვ. სამხრ.-დას. საზღვრებთან მომძლავრებულმა თურქებმა განაახლეს აგრესია საქართვ. მიმართ, მაგრამ ბექამ და-

ამარცხა და განდევნა ისინი (იხ. *აზატ მოსეს ლაშქრობა საქართველოში*). ბ. I იყო ქართ. პოლიტ. გავლენის აქტ. გამტარებელი ტრაპიზონის სამეფოში, რ-საც იმხანად საქართვ. მეფის ხელისუფლების დასუსტების გამო შეიძლებოდა ბიზანტია დაუფლებოდა. თვით ტრაპიზონშიც ერთმანეთს ებრძოდა ორი პოლიტ. დაჯგუფება—ქართ. და ბიზანტიური. გაიმარჯვა ქართ. პოლიტ. დასმა. ამისი ერთგვარი გამოხატულება იყო კეისარ ალექსი II-ის (1297—1330) დაქორწინება ბ. I-ის ასულზე. ბექას მეორე ასული ნათელა იყო *დემეტრე II* თავდადებულის მეუღლე. მათი ვაჟი გიორგი (შემდეგში *გიორგი V* ბრწყინვალე) ბ I-ის ოჯახში აღიზარდა.

ბ. I ენერგიული მმართველი იყო. მის დროს შედგა სამართლის წიგნი, რ-იც ბატონყმური წყობილების განმტკიცებას ემსახურებოდა (იხ. „*წიგნი სამართლისა კაცთა შეცოდებისა ყოვლისავე*"); აშენდა წმ. საბას ტაძარი საფარაში.

*ლიტ.*: კ ა კ ა ბ ა ძ ე ს., სჯულმდებელთა ბექს და აღბუღას ვინაობა, ტფ., 1912; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966. *ვ. გუჩუა.*


ვ. ბექაური.

**ბექა II** ჯ ა ყ ე ლ ი (გ. 1391), სამცხის გამგებელი, ათაბაგი 1361–91 (ვახუშტის მიხედვით), ყვარყვარე I-ის უფროსი ძე. 1334 გიორგი V ბრწყინვალემ შემოიერთა სამცხე და ამ დროიდან მის მმართველებს, რ-ებიც ათაბაგის საპატიო ტიტულს ატარებდნენ, საქართვ. მეფეები ნიშნავდნენ. თემურლენგის პირველი შემოსევის დროს ბ. II განუდგა საქართვ. მეფე *ბაგრატ V*-ს და მტერს დანებდა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966. *ვ. გუჩუა.*


იმერული ბელელი—ნალია. საქართველოს ხალხური ხუროთმოძღვრებისა და ყოფის მუზეუმი. თბილისი.

**ბექა III** ჯ ა ყ ე ლ ი, იგივე ს ა ფ ა რ - ფ ა შ ა (გ. 1635), სამცხის ათაბაგი (1625–35), ყვარყვარე IV-ის (1574–81) შვილიშვილი, ქაიხოსრო II-ის ძე. ათაბაგობას რომ დაუფლებოდა, მოაკვლევინა თავისი ძმისწული მანუჩარ III, სტამბოლში სულთანს ეახლა, მაჰმადიანობა მიიღო, საფარ-ფაშა დაირქვა და 1625 ათაბაგი გახდა. სამცხე-საათაბაგოს ბ. III-ის შემდეგდროინდელი გამგებლები ახალციხის ფაშებად იწოდებოდნენ. ბ. III-ის დროს გაძლიერდა სამცხე-საათაბაგოს გათურქების პროცესი.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973. *ვ. გუჩუა.*

**ბექაბადი** (1964-მდე ბ ე გ ო ვ ა ტ ი), ქალაქი (1945-იდან) უზბეკეთის სსრ ტაშკენტის ოლქში, იქ, სადაც მდ. სირდარია ფერღანის ველიდან გამოდის, რკინიგზის სადგ. ხავასტ-კოკანდის ხაზზე. 60 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 8 ათ., 1959 წ. — 41 ათ., 1970 წ. — 56 ათ) უზბ. ერთ-ერთი ინდუსტრ. ცენტრი. ბ-შია რესპ. პირველი მეტალ. ქ-ნა (ამოქმედდა 1944), ფარჰადის ჰესი. ცემენტის კომბინატი, რკინაბეტონის ნაკეთობათა, აგურის, ქვიშახრეშის ქ-ნები. მსუბუქი და კვების მრეწველობა. ინდუსტრ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი.


გურული ბელელი. საქართველოს ხალხური ხუროთმოძღვრებისა და ყოფის მუზეუმი. თბილისი.

**ბექაია** მელქისედეკ სტეფანეს ძე (8. IX. 1887, სოფ. დიდი ჯიხაიში, ახლანდ. სამტრედიის რ-ნი, — 18. XI. 1964, თბილისი), საბჭ. ქიმიკოსი, თსუ-ის ქიმ. ფაკ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელი. საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). დაამთავრა ჟენევის უნ-ტი, იქვე მიიღო დოქტორის ხარისხი (1913). 1919-იდან მუშაობდა თსუ-ში, იყო ტექნოლ. ქიმ. (1930–36) და ანალიზური ქიმ. (1937–64) კათედრის გამგე. ბ-მ დაამუშავა ფოსფორის რაოდენობრივი განსაზღვრის მეთოდი, შეისწავლა ზოგიერთი საკვები პროდუქტის ქიმ. შედგენილობა.


სახლის ბეღურა.

**ბექა ოპიზარი,** XII ს. II ნახ. — XIII ს. დასაწყისის ქართველი ოქრომქანდაკებელი. წარმოშობით ან შემოქმედებითი მოღვაწეობით ოპიზასთან (კლარჯეთი) უნდა ყოფილიყო დაკავშირებული. თავისი დროისათვის და შემდგაც სახელგანთქმული ხელოვანი. ჩვენს დრომდე მოაღწია ბ. ო-ის მხოლოდ ორმა ნამუშევარმა — ანჩის ხატის ჩარჩოსა და წყაროსთავის სახარების ყდის მოჭედილობამ. წყაროსთავის სახარების ყდის ერთ მხარეს, ვერცხლის მოჭედილობაზე (20 *სმ* × 17 *სმ*), „ვედრების" კომპოზიციაა გამოსახული, მეორეზე — „ჯვარცმისა". გლუვ ფონზე ფიგურები და კუთხეების მცენარეული ორნამენტი მაღალი რელიეფითაა გადმოცემული, ტახტზე მჯდომი ქრისტეს თავთან და ფეხებთან მოჭედილობის საერთო კომპოზიციასთან შერწყმული, ჩარჩოშემოვლებული რელიეფური ასომთავრული წარწერებია, რ-თა მიხედვით წყაროსთავის სახარების დამკვეთია („...წერია და მოჭედით:") ტბეთის ეპისკოპოსი იოანე მტბევარი. მაცხოვრისა და ღვთისმშობლის გამოსახულებათა შორის კი ასეთი წარწერაა: „ქრისტე, შეიწყალე ოქრომჭედელი ბექაჲ ოპიზარი". ხელნაწერის ერთ-ერთი მინაწერის თანახმად, ეს სახარება გადაიწერა 1195, ყდის მოჭედვის თარიღიც იგივე ან მომდევნო წელი უნდა იყოს.

სახელგანთქმული ანჩის ხატის მოოქრული ვერცხლის ჩარჩოს მოჭედილობა თამარ მეფის ბრძანებითა და ანჩის ეპისკოპოსის, ჰიმნოგრაფ *იოანე ანჩელის* რკინაელის შეკვეთით შესრულდა. ხატის წარწერაში ნათქვამია: „ქ. ბრძანებითა და ნივთისა ბოძებითა ღმრთივ გვირგვინოსნისა დიდისა დედოფალთ დედოფლისა თამარისაითა, მე იოანე ანჩელმან რკინაელმან ჴელვყავ საშინელისა, ამის ხატისა პატივით მოჭედვდ მფარველმცა არს მეფობისა მათისა აქა და საუკუნესა მოიჭედა ჴე(ლი)თა ბექასითა, ქრისტე შეიწყალე". ხატის ჩარჩო (145 *სმ* × 71 *სმ*) შემკულია „ვედრების" კომპოზიციით. მარჯვ. და მარცხ. შვეული არშიების შუაში მოთავსებულია მაღალი რელიეფით შესრულებული ღვთისმშობლისა და იოანე ნათლისმცემლის მთლიანი, ოდნავ დაგრძელებული ფიგურები, ორი ზემოთა კუთხე მიქელ და გაბრიელ მთავარანგელოზებს უჭირავთ, ხოლო მათ შორის, ცენტრში, ე. წ. „საყდრის" ალეგორიული გამოსახულებაა — სამეფო ტახტი ზედ ამართული ჯვრით. ქვემო არშიის შესაბამის ადგილებზე პეტრე და პავლე მოციქულებისა (კუთხეებში) და იოანე მახარებლის გამოსახულებებია.

ბ. ო-ს შეუსრულებია აგრეთვე ანჩის სახარების ყდის მოჭედილობაც, რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია. 1895, როცა ეს სახარება ე. თაყაიშვილმა პირველად ნახა წალკის რ-ნის სოფ. წინწყაროში, მას მხოლოდ ხის ყდა ჰქონდა. ხელნაწერის ბოლოს დართულ ანდერძში ნათქვამია, რომ სოფრომ მწიგნობარმა წიგნის ყდა მოაჭედინა „...ღმრთისა მიერ კურთხეულსა ღირსსა ოქროჲსმქანდაკებელსა ბექასა".

ბ. ო-ის ვირტუოზულად შესრულებული ჩუქურთმები, მაღალმხატვრულად დამუშავებული ფიგურები ამოწმებს პროფ. დახელოვნების მაღალ დონეს. ბ. ო-ის ნამუშევრები დამახასიათებელია ქართული ოქრომჭედლობის განვითარების იმ ეტაპისათვის, როდესაც დეკორატიულმა ტენდენციებმა განსაკუთრებული მნიშვნელობა შეიძინა.

*ლიტ.*: ა მ ი რ ა ნ ა შ ვ ი ლ ი შ., ბექა ოპიზარი, თბ., 1956; ბ ე რ ი ძ ე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967; Ч у б и н а ш в и л и Г. Н., Грузинское чеканное искусство, Тб., 1959. *ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 321.

**ბექას და აღბუღას სამართალი,** იხ. „*წიგნი სამართლისა კაცთა შეცოდებისა ყოვლისავე*".

**ბექაური** ვლადიმერ ივანეს ძე (27. XII. 1882, სოფ. კიტოხი, ახლანდ. დუშეთის რ-ნი,— 1937), ქართვ. საბჭ. გამომგონებელი, რევოლუციონერი. 1903 დაამთავრა თბილ. მიხეილის რკინიგზის ტექ. სასწავლებელი. 1905 მონაწილეობდა ხაშურის საორთქლმავლო დეპოს რევ. გამოსვლებში. 1907 საცხოვრებლად გადავიდა ციმბირში, შემდეგ კი პეტერბურგში. ამ პერიოდს განეკუთვნება მისი მთელი რიგი გამოგონებები, მ. შ. აღსანიშნავია — ავტომ. დამცავი სიგნალიზაციის ხერხი, რ-ის პატენტი შეისყიდეს გერმანიაში, საფრანგეთში, ინგლისში, იტალიასა და იაპონიაში. 1921 მთავრობის დადგენილებით და პირადად ვ. ი. ლენინის მიერ ხელმოწერილი მანდატით შეიქმნა „განსაკუთრებული ტექნიკური ბიურო" ბ-ის ხელმძღვანელობით. ბიუროს სამუშაოთა თემატიკა ეხებოდა ნაღმების, ტორპედოების წარმოებას, წყალქვეშა ცურვას, კავშირგაბმულობას, საპარაშუტო ტექნიკისა და სხვა დარგებს. აქ ამუშავებდნენ აგრეთვე ტორპედოებს წყალქვეშა ნავებისათვის, განსაკუთრებულ ფუგასებს, რადიოს საშუალებით მართულ კატარღებს და სხვ. ბ-მა გამოიგონა აპარატურა საჰაერო-სადესანტო ოპერაციათა ტექ. უზრუნველყოფისათვის. დიდი ღვაწლი მიუძღვის რადიოტექ., კავშირგაბმულობისა და ელექტროტექ. დარგშიც, სადაც მისი პირადი ხელმძღვანელობით დამუშავდა არაერთი ორიგინ. კონსტრუქცია.

დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშისა და წითელი ვარსკვლავის ორდენებით.

*ლიტ.*: გ ო გ ი ძ ე შ., გამომგონებელი ვლადიმერ ბექაური, თბ., 1968.

**ბექთაკარი,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (აკაურთის სოფსაბჭო), ქვემო ქართლის ბარის დას. ნაწილში, მდ. ქციის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 860 *მ*, ბოლნისიდან 15 *კმ*. რატევნის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. აკაურთაში (5 *კმ*). ბ-კა.

**ბექთაში,** დერვიშული ორდენის და მისი წევრების სახელწოდება. გადმოცემით ბ. დაუარსებია დერვიშ ჰაჯი ბექთაშის მცირე აზიაში. ბ-ს სარწმუნოება მუსლიმური (უმთავრესად შიიტური) და ქრისტ. სექტანტობის ელემენტთა ნარევი იყო. ორდენის წევრები ცხოვრობდნენ დერვიშთა სავანეებში (თექე ანუ ზავიე), ფლობდნენ მიწებს. განსაკუთრებით მნიშვნელოვან როლს თამაშობდნენ ისინი ოსმალეთში, სადაც იენიჩრებს მფარველობდნენ. 1826, იენიჩართა კორპუსის ლიკვიდაციის შემდეგ, ბ. ოფიციალურად გაუქმდა, მაგრამ ფაქტობრივად იარსება 1925-მდე, თურქეთში ყველა დერვიშული ორდენის გაუქმებამდე. ამის შემდეგ ბ-ს ცენტრი ალბანეთში გადაიტანეს.

*ლიტ.*: Гордлевский В. А., Избр. соч., т. 3, М., 1962, с. 33—37.

**ბექირები,** ძვ. ტომი სამხრ.-დას. საქართველოში, უცხოვრიათ ჭოროხის შესართავის სამხრ-ით, *ბიძერების* მეზობლად. ამ რაიონში მცხოვრებ ქართველურ ტომთა ჩამოთვლისას ძვ. ბერძენი ავტორები ბ-საც ხშირად იხსენიებენ.

*ლიტ.*: М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

**ბელელი,** მშრალი თაველის, მარცვლეულის და ფქვილის შესანახი ნაგებობა, უმთავრესად ხისა (წაბლი, ცაცხვი, თელა). ბ. საქართვ. სხვადასხვა კუთხეში სხვადასხვა სახელითაა ცნობილი; სვანეთში — ხულა, სამეგრელოში — ბაღ-ბაღუ და ა. შ. ბ. მეტწილად ეზოში დგას. იგი კვადრ. ფორმის ერთსართულიანი ან ორსართულიანი (სხვა სამეურნეო ნაგებობაზე დაშენებული), ოთხ მაღალ ბოძზე შემდგარი, ისლით, ჩალით, ყავრით ან კრამიტით გადახურული ნაგებობაა. ერთსართულიანი ბ. ერთ- ან ოროთახიანია. ერთოთახიანის რამდენიმე ვარიანტია ცნობილი: უაივნო, კვადრატული („კოიხო"), აივნიანი. უკანასკნელი სამგვარია: ღია-

აივნიანი (ორსვეტიანი), მოაჯირიანი, რ-საც დაჩარხული რიკულებიანი მოაჯირი და სვეტის ზედა ნაწილზე დაფანჯრული ჩუქურთმები აქვს, და გადახურულაივნიანი, რ-საც საჰაეროდ ღიობებს უკეთებენ. ოროთახიანი ბ-ის ერთი ოთახი კვადრატული იყო, თვლებად (ტიხარით) დაყოფილი, მეორე კი („ბეღელ-ოთახი“ ან „ხულა“) — სასტუმროდ, ზოგჯერ ახალდაქორწინებულთა დასაძინებლად განკუთვნილი. ბ-ს ხშირ შემთხვევაში ეკავა ორსართულიანი შენობის ზემო სართული. ამ სახის ბ. მოხსენიებულია ნიკორწმინდის XI ს. სიგელში. გვხვდება აგრეთვე ბეღელ-სასიმინდე (ქვემოთ ბ., ზემოთ სასიმინდე) და სხვ. მთის ზონაში (რაჭა-ლეჩხუმი, გურია, აჭარა) ბ. საცხოვრ. სახლის კომპლექსში შედიოდა. იგი სახლის პირველ სართულზე ან სხვენზე იყო მოთავსებული. ფშავ-ხევსურეთში საკულტო ემბლემებისა და სახატე ჭირნახულის შესანახ შენობადაც იყო მიჩნეული (ხევსურული ტაძარ-ბეღელი, ფშაური ბეღელ-ამბარი, სადაც ხატის მამულიდან მოწეულ მარცვალს ინახავდნენ). ხალხის ბ. ძველთაგანვე ბარაქიანობის სიმბოლოდ იყო მიჩნეული, რ-თანაც ხალხური რწმენა-წარმოდგენებია დაკავშირებული. მათი გამოძახილია მითოლ. პერსონაჟი—დევ-ბეღელა, საწესო-საფერხულო სიმღერები („ქორ-ბეღელა“, „ბეღლისკრული“ და სხვ.).

*ლიტ.*: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთის ტრადიციული საზოგადოებრივი საკულტო ძეგლები, ტ. 1—ფშავი, თბ., 1974; რ უ ხ ა ძ ე ჯ., სამეურნეო დანიშნულების ნაგებობანი რაჭა-ლეჩხუმსა და სვანეთში, «მასალები საქართველოს ეთნოგრაფიისათვის», 1963, ტ. 12—13; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 1 — მეურნეობის ხელოვნება ძველ საქართველოში, თბ., 1946.

*ჯ. რუხაძე.*

**ბეღლევი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში, ზემო იმერეთის მაღლობის დას. ნაწილში, მდ. ყვირილის მარჯვ. ნაპირზე. ბოსლევის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., გამოღმა ბოსლევი, გაღმა ბოსლევი, დიდწიფელა, მარცხენა რკვია, მარჯვენა რკვია). რკინიგზის სადგური. ზ. დ. 400 *მ*, ზესტაფონიდან 15 *კმ*. ბოსლევის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბეღლევი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (ზედა საქარის სოფსაბჭო), მდ. ბუჯის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 280 *მ*, ზესტაფონიდან 4 *კმ*. ზედა საქარის მ. ფრუნზეს სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ზედა საქარაში (3 *კმ*).

**ბეღლეთი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ქვიშხეთის სოფსაბჭო), ლიხის ქედის სამხრ. ნაწილის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 800 *მ*, ხაშურიდან 10 *კმ*, ლიხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ*. ქვიშხეთის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვიშხეთში (2 *კმ*).

**ბეღლეთი,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (დიოკნისის სოფსაბჭო), არსიანის ქედის დას. კალთაზე, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. ნაპირას, ტაბახმელისწყლის შესართავთან. ზ. დ. 1120 *მ*, ხულოდან 13 *კმ*. დიოკნისის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**ბეღურა** (Passer), ფრინველების გვარი *ბეღურასნაირთა* რიგისა. რამდენიმე სახეობა სინანთროპულია (იხ. სტ. *სინანთროპული ორგანიზმები*). იკვებებიან მარცვლეულით, ჩვილ ბარტყებს მწერებით კვებავენ. გვარში გაერთიანებულია 16 სახეობა, რ-თაგან სსრკ-ში გვხვდება 7. დასახლებულ პუნქტებში (ჩრდილოეთისა და ნაწილობრივ შორეული აღმოსავლეთის გარდა) გავრცელებულია ს ა ხ ლ ი ს ბ. (P. domesticus), რ-იც ზოგან, განსაკუთრებით სამხრეთში, გარკვეულ ზიანს აყენებს მარცვლეულ კულტურებს, გადააქვს სხვადასხვა მავნებლები და შინაური ფრინველების დაავადების გამომწვევნი. ფართოდაა გავრცელებული მ ი ნ დ ვ რ ი ს ბ. (P. montanus). იკვებება უმთავრესად მწერებით და სარეველების თესლით, რითაც საკმაო სარგებლობა მოაქვს სოფ. მეურნეობისათვის, თუმცა ზოგჯერ მარცვლეულის ნათესებსაც აზიანებს. შუა აზიაში დიდი რაოდენობითაა ე ს პ ა ნ უ რ ი ანუ შ ა ვ გ უ ლ ა ბ. (P. hispaniolensis), რ-იც ამიერკავკასიაშიც გვხვდება.

**ბეღურასნაირნი** (Passeriformes), ფრინველების რიგი. აერთიანებს 5000-ზე მეტ სახეობას, რ-ებიც გავრცელებულია მთელ მსოფლიოში. სსრკ-ში გვხვდება 310 სახეობა, მათგან საქართველოში 140 სახეობაა. ბ. მცირე და საშ. ზომის ფრინველებია. სხეულის სიგრძე 9,5 *სმ*-იდან (ნარჩიტა) 65 *სმ*-მდეა (ყორანი). ზოგი პატარა მენექტრის წონა 3—4 *გ* აღწევს, ხოლო ყველაზე დიდი ზომის ბ-თა (ყორნის) წონა 1100—1600 *გ*-მდე. ბ-თა რიგი იყოფა 4 ქვერიგად: გ ა ნ ი ე რ ნ ი ს კ ა რ ტ ე ბ ი (Eurylaimi) გავრცელებული არიან აფრიკასა და სამხრ. აზიაში. აქვთ მოკლე და განიერი ნისკარტი, ძირითადად მწერებით იკვებებიან. ცნობილია 14 სახეობა, რ-ებიც ერთიანდება *რქანისკარტასებრთა* ოჯახში; მ ყ ვ ი რ ა ლ ა ანუ ე რ თ ხ მ ი ა ნ ი ბ ე ღ უ რ ე ბ ი (Clamatores) უმთავრესად სამხრ. ამერიკაში გვხვდება, არის ჩრდ. ამერიკაშიც. ცნობილია 100-ზე მეტი სახეობა, რ-ებიც ერთიანდება 12 ოჯახში; ნ ა ხ ე ვ რ ა დ მ გ ა ლ ო ბ ე ლ ი ბ ე ღ უ რ ე ბ ი (Menurae) ავსტრალიაში ბინადრობენ, აერთიანებს 1 ოჯახის 4 სახეობას, მათგან ყველაზე მეტად ცნობილია *კუდქნარა*; მ გ ა ლ ო ბ ე ლ ი ბ ე ღ უ რ ე ბ ი (Oscines) გავრცელებულია მთელ მსოფლიოში. მათ რთული აგებულების ქვედა ხორხის საბგერი აპარატი აქვთ. ცნობილია 4000-ზე მეტი სახეობა, რ-ებიც ერთიანდებიან 49 ოჯახში. სსრკ-ში გავრცელებულ ბ-თაგან აღსანიშნავია: ტოროლასებრნი (Alaudidae), მერცხლისებრნი (Hirundinidae), წყალწყალასებრნი (Motacillidae), ღაჟოსებრნი (Laniidae), ჭინჭრაქასებრნი (Troglodytidae), შაშვისებრნი (Turdidae), ასპუჭაკასებრნი (Muscicapidae), მემატლიასებრნი (Sylviidae), წივწივასებრნი (Paridae), მთიულასებრნი (Fringillidae), ფეიქარასებრნი (Ploceidae), მეფეტვიასებრნი (Emberizidae), შოშიასებრნი (Sturnidae), მოლაღურისებრნი (Oriolidae), ყორნისებრნი (Corvidae) და სხვ. ბ-თა შორის არიან მობინადრე, მომთაბარე და მიმომფრენი სახეობები. უმრავლესობა ცხოვრობს ტყეებსა და ბუჩქნარებში, ზოგი ველებზე. ბ. განეკუთვნებიან *ბარტყოვან ფრინველებს.* დებენ 1—16, უმეტესად კი 4—6 კვერცხს. კრუხობა გრძელდება 11—14 დღე, თუმცა ყორანი კრუხობს 20 დღეს, ხოლო კუდქნარა 45 დღეს. სქესობრივ სიმწიფეს აღწევენ დაახლ. ერთი წლის ასაკში. ბ-თა უმრავლესობას მავნე მწერების მოსპობით სახ. მეურნეობისათვის სარგებლობა მოაქვს.

*ლიტ.*: Д е м е н т ь е в Г. П., Птицы, М.—Л., 1940 (Руководство по зоологии, т. 6 — Позвоночные); Птицы Советского Союза, под ред. Г. П. Дементьева и Н. А. Гладкова, т. 5, 6, М., 1954. *ა. ჯანაშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 368.

**ბეყმარი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (ყორნისის სოფსაბჭო), მდ. აღმ. ფრონის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 960 *მ*, ზნაურიდან 15 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 17 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა, ხილის წვენების გადასამუშ. საამქრო. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულატორია.

**ბეშარი** (ყოფ. კ ო ლ ო ნ-ბ ე შ ა რ ი), ქალაქი დას. ალჟირში. საურის ვილაიის აღმ. ცენტრი. 66,3 ათ. მცხ. (1966). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. აეროდრომი. სამთო-სამრეწვ. რ-ნის ცენტრი. ბ-ის მახლობლად არის ქვანახშირის, მანგანუმის და რკინის მადნის საბადოები. თესი.

**ბეშთაუ** (თურქ. ბეშ — ხუთი და თაუ — მთა), ვულკ. წარმოშობის (ლაკოლითი) იზოლირებული ხუთთავა მთა ქ. პიატიგორსკის მახლობლად, ჩრდ. კავკასიაში. სიმაღლე 1400 *მ*. აგებულია ტრაქიტებით და ლიპარიტებით. კალთებზე ფოთლოვანი ტყეებია (მუხა, წიფელი, რცხილა და სხვ.), მწვერვალი უტყეოა.

**ბეშთაშენი** (ისტ. ბ ე შ ქ ე ნ ა შ ე ნ ი), სოფელი წალკის რ-ნში, მდ. აგრიჩაის ნაპირას, წალკის წყალსაცავის ჩრდ.-აღმ-ით. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ქარიაქი, შუა ხარაბა). ზ. დ. 1540 *მ*. წალკიდან 5 *კმ*. მერძევეობა-მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნ.; ყველ-კარაქის ქ-ნა. საშ. სკოლა, 2 საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. ბ-შია წმ. გიორგის ეკლესია (ღაახლ. X—XIII სს.), მახლობლად—VII ს. ეკლესია, სოფლის ჩრდ-ით 0,5 *კმ*-ზე, ციკლოპური ციხის ტერიტორიაზე აღმოჩენილია ბრინჯაოსა და ფეოდ. ხანის ნამოსახლარი, ბრინჯაოს ხანის გორასამარხები, ბრინჯაოსა და ანტ. ხანის სამაროვნები, გათხრილი 1938—39 თრიალეთის არქეოლ. ექსპედიციის მიერ (ხელმძღვ. ბ. კუფტინი). გაითხარა 3 კულტ. ფენა: I, ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწლ.) ფენაში აღმოჩნდა შენობათა და კერის ნაშთები, სამეურნეო ორმო, კაჟის სამკუთხა ჯუნწიანი ისრის პირები, დანები, ქვის ჩაქუჩი, ხელსაფქვავები, სპილენძის ხვია, პასტისა და ფერადი ქვის მძივები, ცხოველის თიხის ქანდაკება. მასალა *მტკვარ-არაქსის კულტურას* განეკუთვნება. ციხის მახლობლად აღმოჩნდა ამავე დროის სამარხი, რ-შიც იყო თიხის რამდენიმე ჭურჭელი. II ფენა შეიცავდა გვიანდ. ბრინჯაოს ხანის კერამიკას, შინაური და გარეული ცხოველების ძვლებს. III, ფეოდ. ხანის ფენაში აღმოჩნდა ოთხკუთხა ნაგებობებისა და თორნის ნაშთები.

სოფლის მიდამოებში გაითხარა 7 გორასამარხი. 4 მიეკუთვნება ადრინდ. ბრინჯაოს ხანის დასასრულს (ძვ. წ. 2400/2300—2000 წწ.), 3-შუა ბრინჯაოს ხანის საწყის ეტაპს (ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისი). ზოგი ყორღანი ორმოიანი იყო, ზოგს კი მიწის ზედაპირზე გამართული დასაკრძალავი მოედანი ჰქონდა. აღმოჩნდა ბრინჯაოს, კაჟისა და ობსიდიანის იარაღი, ოქროს სამკაული, ფერადი ქვის მძივები; ორნამენტირებული ვარდისფერსარჩულიანი შავპრიალა კერამიკა, რ-იც ერთმანეთთან გენეტიკურად აკავშირებს მტკვარ-არაქსისა და *თრიალეთის კულტურებს.*

ციკლოპური ციხის დას-ით მდ. აგრიჩაის მარჯვ. ნაპირას გათხარეს გვიანდ. ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანის სამაროვანი. სამარხები ორი ტიპისა იყო: ორმოსამარხები და ქვაყუთები. ორმოსამარხებში აღმოჩნდა თიხის ორნამენტი-



ბეშთაშენი. ბრინჯაოს იარაღი და სამკაული. გვიანდელი ბრინჯაოს ხანა.



ბეშთაშენი. თიხის ჭურჭელი. ადრინდელი ბრინჯაოს ხანა.

რებული კონუსური ბარძიმები, სხვადასხვა ფორმის ჯამები და სხვ., აგრეთვე ბრინჯაოს მასრაგახსნილი შუბისპირები, სამკუთხაპირიანი სატევრები, ბრტყელი ისრისპირები, კოლხური კულტურისათვის დამახასიათებელი ალისებრპირიანი სატევრები, ცული, ხუთკოპიანი ლახტისთავები, ვერძისთავიანი აბზინდა და კონუსური მოყვანილობის მუზარადი. აქვე აღმოჩნდა განჯა-ყარაბაღისა და სევანის რ-ნებისათვის დამახასიათებელი ბრინჯაოს ნივთები. აღსანიშნავია ბრიხჯაოსა და არქაული ტიპის კაჟისპირიანი ნამგლების თანაარსებობა. ორმოსამარხები ქრონოლოგიურად რამდენიმე ჯგუფად იყოფა და ზოგადად ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. და I ათასწლ. დასაწყისის ფარგლებში თავსდება. ქვაყუთებში აღმოჩნდა ბრინჯაოს პირამიდული ფორმის საკინძები, გუმბათისებრი ბუნიკები, რკინის დანა, რ-საც აქვს ბრინჯაოს სალტე და ლომის თავის გამოსახულება, კერამ. ნაწარმი. თარიღდება ურარტული ხანით (ძვ. წ. VIII—VII სს.). სამარხების უმეტესობა ძველადვე გაძარცული იყო. ბეშთაშენის ციხის ჩრდ-ით 1939 გაითხარა კიდევ ერთი სამაროვანი, რ-ის ჩრდ. ნაწილში ქვის ფილებით გადახურულ 11 ორმოსამარხში აღმოჩნდა ძვ. წ. VII—VI სს. დამახასიათებელი არქეოლ. მასალა: თიხის შავად გამომწვარი ცალყურა დოქები, ლანგრები, ჯამი, რკინის შუბისპირი, ცალყურიანი დანა, ბრინჯაოს მასიური საკინძები და სხვ. სამაროვნის სამხრ. ნაწილში გათხრილი 59 ქვაყუთი ბ. კუფტინმა ძვ. წ. V ს-ით დაათარიღა. აქ პირველად აღმოჩნდა წითლად გამომწვარი და ანგობირებული თიხის ჭურჭელი, რ-მაც შეცვალა ადრინდ. რკინის ხანისათვის დამახასიათებელი შავი და რუხი ფერის კერამიკა; მათ პროტოტიპებს წინა აზიაში ვხვდებით.

არქეოლ. მასალა დაცულია ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: აბრამიშვილი რ., რკინის ათვისების საკითხისათვის აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე (ძვ. წ. XIV—XI სს.), «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1961, ტ. 22 B; გოგაძე ე., თრიალეთის ყორღანული კულტურის პერიოდიზაცია და გენეზისი, თბ., 1972; მენაბდე მ., დავლიანიძე ც., თრიალეთის სამაროვნები, კატალოგი I, თბ., 1968; ჯაფარიძე ო., არქეოლოგიური გათხრები თრიალეთში, თბ., 1969.

*ე. გოგაძე.*



ბეწვიანი მარტორქა.



ბეწვურა (Gordius aquaticus).

**ბეშლიქი,** XVII ს. თურქული ვერცხლის მონეტა. იჭრებოდა თბილისშიც. იხ. სტატიაში *ონლიქი*.

**ბეშმეთი** (თურქ.), ჩრდ. კავკასიისა და შუა აზიის ხალხებში გავრცელებული ახალუხის მსგავსი ზედა სამოსელი მამაკაცისა. ბ. წინ მუხლამდე მთლიანადაა ჩახსნილი, ზოგჯერ დალიანდაგებულია, წელთან ნაოჭასხმულია და ქამრით იკვრება. იცვამენ პერანგის ზემოთ, ჩოხისა და ხალათის ქვეშ თარგის მიხედვით. ბ. სხვადასხვაგვარია (ფართო და ვიწროსახელოიანი და სხვ.).

**„ბეშტიას ჭინჭარი“,** ქართ. საოხუნჯო სურათებიანი ალმანახი, *„ჭინჭრის“* გაგრძელება. გამოდიოდა 1913 თბილისში. გამომცემელი—ი. ჯოხაძე. მხატვრულად აფორმებდნენ გ. ზაზიაშვილი და ო. შმერლინგი. გამოვიდა ორი რვაგვერდიანი ნომერი.

**ბეშუმი,** ადგილ. მნიშვნელობის მთის კლიმატური კურორტი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში, არსიანის ქედზე, გოდერძის უღელტეხილიდან 7 *კმ*. ზ. დ. 1850—1900 *მ*, ხულოდან 30 *კმ*. მდიდარია წიწვიანი ტყეებით. ზაფხული ზომიერად გრილია (აგვ. საშ. ტემპ-რა 17,0°C), ზამთარი ზომიერად რბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა—5,0°C). მკურნალობენ სუნთქვის ორგანოთა არატუბერკულოზურ დაავადებებს, სისხლნაკლებობას, ბავშვთა ქრონ. დაავადებებს. დასასვენებელი სახლი. პიონერთა ბანაკები. სეზონი —ივნ.-სექტემბერი.

*გ. უშვერიძე.*

**ბეშქენ ოპიზარი,** XII ს. ქართველი ოქრომჭედელი, *ბექა ოპიზარის* უფროსი თანამედროვე. წარმოშობითა და მოღვაწეობით ოპიზასთან (კლარჯეთი) უნდა ყოფილიყო დაკავშირებული. ბიოგრ. ცნობები ბ. ო-ის შესახებ არ დარჩენილა. შემორჩენილია მისი ერთადერთი ნამუშევარი — ბერთის სახარების ვერცხლის ყდის მოჭედილობა (ინახებოდა გელათში, ამჟამად საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტში, Q—906). ყდის წარწერაში ნათქვამია: „მოიჭედა ჴელითა ბეშქენ ოპიზარისაითა“. ყდის ერთ მხარეს გამოსახულია „ჯვარცმის“, მეორე მხარეს „ვედრების“ კომპოზიციები. კუთხეები მოჩუქურთმებულია არშიებით, რ-თა ინტერვალები „ჯვარცმის“ მხარეს ძვირფასი ქვებისათვის იყო განკუთვნილი, „ვედრების“ მხარეს კი შევსებულია წარწერებით. განსაკუთრებით მეტყველია ტახტზე მჯდომი ქრისტეს მძლავრი ფიგურა. ქრისტეს სამოსელის ნაოჭები, ტახტის ჩუქურთმები, არშიების ორნამენტაცია მოწმობს ბ. ო-ის მაღალ ოსტატობას.

*ლიტ.*: ამირანაშვილი შ., ბექა ოპიზარი, თბ., 1956; ბერიძე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967; Чубинашвили Г. Н., Грузинское чеканное искусство, Тб., 1959.

*ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 321.

**ბეჩო,** იუსენგი, უღელტეხილი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, დონღუზორუნისა და შხელდის მთებს შორის. სიმაღლე 3375 *მ*. დაფარულია ყინულით (ჩრდ-ით იუსენგის და სამხრეთით დოლრას მყინვარი). ბილიკი გადადის ენგურის ხეობიდან (მდ. დოლრაჭალის სათავეებიდან, მესტიის რ-ნი) ბაქსანის ხეობაში (მდ. იუსენგის სათავეებში, ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ). ბ. სვანეთის კავკასიონის სხვა უღელტეხილებთან შედარებით ყველაზე ადვილი გადასასვლელია, ამიტომ მას დიდი მნიშვნელობა აქვს ჩრდ. კავკასიასთან კავშირისათვის.

*მ. უთმელიძე.*

**ბეჩო,** ისტ. თემი ზემო სვანეთში. აერთიანებდა 11 სოფელს. შედიოდა ე. წ. სადადეშქელიანო სვანეთის შემადგენლობაში. სვანეთში რუს. მმართველობის დამყარების შემდეგ (XIX ს. 50-იანი წწ.) ბ-ს ტერიტორიაზე, სოფ. მაზერში იყო სვანეთის საბოქაულოს ადმ. ცენტრი. ამჟამად ბ-ს ისტ. თემის ტერიტორია და სოფლები შედის მესტიის რ-ნის ბეჩოს სოფსაბჭოში.

**ბეჩუანალენდი** (Bechuanaland), დიდი ბრიტანეთის პროტექტორატი აფრიკაში 1885—1966. 1966 წ. 30 სექტემბრიდან—სახელმწ. *ბოტსვანა*.

**ბეჩუანები,** ტსვანა, ჩუანა, *ბოტსვანაში,* მდ. ლიმპოპოს ზემო დინების აუზსა და სამხრ. აფრიკის რესპ. და როდეზიის სასაზღვრო რ-ნებში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 1,8 მლნ. კაცი (1972, შეფასება). ენა — სეტსვანა, განეკუთვნება *ბანტუ* ენათა ოჯახის სამხრ.-აღმ. ჯგუფს. ბ-ის უმეტესობა მისდევს ადგილ. ტრადიც. რწმენებს, ნაწილი ქრისტიანია. ევროპელთა კოლონიზაციის პერიოდში მდ. ლიმპოპოსპირა საუკეთესო მიწები კოლონ. ხელისუფლებამ ჩამოართვა ადგილ. მოსახლეობას და ბ. რეზერვაციებში დაასახლა. ძირითადი საქმიანობაა მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი, თხა). მიწათმოქმედება განვითარებულია მხოლოდ ბოტსვანის აღმ. და ჩრდ. რ-ნებში. ბ-ის დიდი ნაწილი მუშაობს აფრიკანერთა ფერმებსა და სამხრ. აფრ. რესპ. სამთამადნო საწარმოებში.

*ლიტ.*: Потехин И. И., Формирование национальной общности южноафриканских банту, М., 1955.

**ბეწენწურები,** სოფელი თიანეთის რ-ნში (ხევსურთსოფლის სოფსაბჭო), ერწოს ქვაბულში. ზ. დ 1060 *მ*, თიანეთიდან 34 *კმ*, თბილისიდან 40 *კმ*. ერწოს მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნ.; საშ. სკოლა სოფ. ქვემო ნაქალაქარში (2 *კმ*).

**ბეწვახერხიანი ჩარხი,** აჟურული ხერხი (ხის დამუშავებაში), ფანერში ან მერქნის სხვა ნამზადში მრუდხაზოვანი, უმეტესად შიგა კონტურების გამოსახერხი მანქანა. საჭრელი იარაღი (ბეწვახერხი) ელექტროძრავას საშუალებით ასრულებს უკუქცევით-წინსვლით მოძრაობას. შიგა კონტურების გამოსახერხად ნამზადში წინასწარ ბურღავენ ნახვრეტებს, ამიტომ ბ. ჩ-ს ხშირად აქვს საბურღი შპინდელი. ბ. ჩ-ს იყენებენ ავეჯის, მუს. ინსტრუმენტებისა და სხვ. წარმოებაში.

**ბეწვეული,** ბეწვიანი ცხოველის გამოყვანილი ტყავი ან მისგან დამზადებული ნაწარმი. ძვირფასია სიასამურის, კამჩატკის თახვის, წავის, წაულას, კრაველის, ზღვის კატის, ყარყუმის, კვერნის, ვერცხლისფერ-შავი, თეთრი და შავი მელას ბ.; ყველაზე გამძლე (პირობითად 100%) ბეწვი აქვს წავს, კამჩატკის თახვსა და სამურავს, შემდეგ ზღვის კატას (95%), სიასამურს (80%), წაულას (70%), თეთრ მელას (65%). ნაკლებად გამძლეა ციყვის (30%), ბოცვერის (25%), კურდღლის (5%) ბეწვი. ბეწვიანი ნადირით სსრკ მსოფლიოში უმდიდრესი ქვეყანაა.

ერთმანეთისაგან განასხვავებენ ნედლ ბეწვეულს (დაკონსერვებული, მაგრამ გამოუყვანელი ტყავი), ნახევარფაბრიკატებსა (გამოყვანილი, ზოგჯერ შეღებილი ტყავი და სხვ.) და მზა ნაწარმს (პალტო, ქუდი და მისთ.).

**ბეწვეულის რეწვა,** სამონადირო მეურნეობის დარგი. მოიცავს ბეწვიანი ნადირის მოპოვებას, პირველადს დამუშავებას და ბეწვეულის დამზადებას. ბეწვეულის გარდა იძლევა ხორცს, ქონს, ტყავ-ბეწვეულის ნედლეულს. სახელმწიფოსათვის დიდი სარგებლობა მოაქვს აგრეთვე მღრღნელების—სოფ. მეურნ. და სატყეო მეურნ. მავნებლების (თრია, წყლის ვირთაგვა, ზაზუნა, ბურუნდუკი და სხვ.), მეცხოველეობისა და სამონადირო მეურნ. მავნებელი მტაცებლების (ტურა და სხვ.)—განადგურებას. სსრკ-ში ყოველწლიურად ბეწვიანი ნადირის 100-ზე მეტი სახეობის 150 მლნ. ცალი ტყავი მზადდება. ბეწვიანი ნადირის ყველაზე მნიშვნელოვანი სახეობებია ციყვი, სიასამური, წითელი მელა, თეთრი ყარსაღი, ყარყუმი, კვერნა, ქრცვინი, კოლონიკუსი, წაულა, ონდატრა, თხუნელა. სსრკ ბეწვეულის მზა ნაწარმის რაოდენობითა და ხარისხით მსოფლიოში პირველ ადგილზეა. საქართველოში ბეწვიანი ნადირის რეწვას უძველესი დროიდან მისდევენ. ამჟამად მათი ყველაზე უფრო გავრცელებული სახეობებია წითელი მელა, კვერნა, ციყვი, ტურა, გარეული კატა, მგელი და სხვ. 1972 ჩვენში ბეწვიანი ნადირის 13 ათასზე მეტი ტყავი დამზადდა.

**ბეწვიანი მარტორქა** (Coelodonta antiquitatus), ამომწყდარი კენტჩლიქოსანი ძუძუმწოვარი *მარტორქისებრთა* ოჯახისა. ხშირი ბეწვით დაფარული მასიური სხეულის სიმაღლე მინდაოში 2 *მ* აღემატებოდა. კისერზე ჰქონდა ცხიმოვანი კუზი, თავზე 2 რქა: წინა (1 *მ*-მდე სიგრძის) — დინგზე, უკანა (ბევრად მოკლე)—შუბლზე. ცხოვრობდა გვიანდ. პლეისტოცენში მთელ ევროპაში (უკიდურესი სამხრეთის გარდა). აღმ. ციმბ. გაყინულ ქანებში აღმოჩენილია ბ. მ-ის ძვლები და რამდენიმე მურაბეწვიანი ლეში. ორი ლეში (უბეწვო) ნაპოვნია დას. უკრაინაში ნავთობით გაჟღენთილ თიხიან ქვიშებში. იქვე აღმოჩნდა მათი საკვების ნარჩენებიც — ნაძვის, სოჭის, ლარიქსის წიწვები, ძეწნის, წითელი მოცვის, მარცვლოვნების ფოთლები. ბ. მ-ზე ნადირობდა ძველი ქვის ხანის ადამიანი, რასაც მოწ-

მობს კლდეზე შემორჩენილი გამოსახულებანი.

**ბეწვიანი ნადირი,** გარეული და ტყვეობაში მოშენებული ძუძუმწოვარი ცხოველები, რ-თა ტყავს იყენებენ ბეწვეულის დასამზადებლად. სსრკ-ში არის ბ. ნ-ის 100-ზე მეტი სახეობა. მათგან მტაცებელთა რიგს განეკუთვნა 40 სახეობა, კერძოდ, სიასამური, ზღვის წავი, მდინარის წავი, კვერნა, წითელი მელა, ყარყუმი, კოლონოკუსი, ქრცვინი, თეთრი და ცისფერი ყარსაღი, წაულა, მგელი, მაჩვი, უსურიული ენოტი (ენოტისმსგავსი ძაღლი), ფოცხვერი, ტურა, ვეფხვი, დათვი და სხვ., მღრღნელთა რიგს — 50 სახეობა: ციყვი, თრიას რამდენიმე სახეობა, ონდატრა, ნუტრია, ზაზუნები, თახვი, აგრეთვე კურდღლისნაირთა რიგის სახეობები (თეთრი და რუხი კურდღელი) და სხვ.; მწერიჭამიებიდან გავრცელებულია: მთიხვი და თხუნელას რამდენიმე სახეობა; ფარფლფეხიანების 8 სახეობა: ზღვის კატა, ზღვის ძაღლი, სელაპის 6 სახეობა. სსრკ-ში წარმოებს მუშაობა ბ. ნ-ის რაოდენობის შემდგომი გადიდებისა და ბეწვეულის დამზადების გასაფართოებლად.

**ბეწვურები** (Nematomorpha, Gordiaceae), უხერხემლო ცხოველთა კლასი პირველადღრუიანი ჭიების ტიპისა. ბ-ს თეთრი, ღია ყავისფერი, ზოგჯერ თითქმის შავი ძაფისებრი სხეული კუტიკულით აქვთ დაფარული. ბ-ის სიგრძე რამდენიმე *სმ*-იდან 1,5 *მ* აღწევს, სისქე 0,5—2 *მმ*. ცხოვრობენ მტკნარ წყალსატევებში ან ზღვებში. ყრიან გრძელ ზონრებად შეწებებულ მილიონობით უწვრილეს კვერცხს. ბ-ის ლარვები ორ „მასპინძელში" პარაზიტობენ. პირველი „მასპინძლის" (უფრო ხშირად ფარვანების, ჭრიჭინების, ერთდღიურების ლარვების) სხეულში ლარვები ცისტით იფარებიან და ასე რჩებიან იქ, ვიდრე მათ არ გადაყლაპავს მეორე, საბოლოო „მასპინძელი" (უფრო ხშირად დიდი ზომის ფეხსახსრიანი); მეორე „მასპინძლის" სხეულში ლარვები სქესობრივად მწიფდებიან. განვითარების სრული ციკლი 18 თვეს გრძელდება. კლასი შეიცავს 12 გვარს. სსრკ-ში გავრცელებულია 6 გვარის 17 სახეობა. ადამიანსა და ხერხემლიან ცხოველებში გვხვდებიან ცრუ პარაზიტების (იხ. *ცრუ პარაზიტიზმი*) სახით და მათ არავითარ ზიანს არ აყენებენ.

**ბეჭდვა** პოლიგრაფიაში, საბეჭდი ფორმიდან ქაღალდზე ან სხვა მასალაზე სალებავის გადატანით ერთნაირი გამოსახულებების (ანაბეჭდების) მიღების პროცესი. უმთავრესად განასხვავებენ მაღალ, ღრმა და ბრტყელ ბ-ს.

მაღალი ბ. (ნახ. 1.) ერთ-ერთი უძველესი ხერხია. საბეჭდი და სახარვეზო მასალა განლაგებულია სხვადასხვა სიბრტყეში. საბეჭდი ელემენტები ამობურცულია და დაფარულია სალებავით, რ-იც ქაღალდზე გადააქვთ დაწნევით, სახარვეზო მასალა კი ჩაღრმავებულია. ძველად საბეჭდ ფორმად იყენებდნენ ხის დაფას, რ-ზედაც სახარვეზო ნაწილი ამოჭრილი იყო, საბეჭდი ელემენტები კი — ამობურცული. ბ-ის ეს ე. წ. ქსილოგრაფიული ხერხი პირველად (VIII—IX სს.) ჩინეთში გამოიყენეს. ამ ხერხით 868 აქ დაბეჭდეს მსოფლიოში პირველი წიგნი. შემდგომ ხე შეცვალა ქვამ, სპილენძმა, კალამ და სხვ. ლითონებმა. XI ს-ში ჩინეთში საბეჭდი ფორმა ცალკეული ელემენტების (გამომწვარი თიხის მოძრავი *ლიტერების*) აწყობით დაამზადეს, ხოლო დაახლ. 1045 საამწყობო მაგიდა შექმნეს. 1440 გერმ. ი. *გუტენბერგის* მიერ მოწყობილ სტამბაში ცალკეულად ჩამოსხმული ადვილდნობადი ლითონის ლიტერებისაგან საბეჭდი ფორმა ააწყვეს და სპეც. დაზგაზე სახარება დაბეჭდეს. ქსილოგრაფიული ხერხი რუსეთში XVI ს-ში გავრცელდა; 1564 ი. ფიოდოროვის მიერ დაარსებულ სტამბაში პირველად დაიბეჭდა მოძრავი ლიტერებით აწყობილი რუსული წიგნი („სამოციქულო"). 1629 რომში პირველად დაიბეჭდა ქართ. წიგნები („ქართული ანბანი ლოცვებითურთ" და „ქართულ-იტალიური ლექსიკონი"). XVIII ს-ში თბილისში მოაწყვეს ქართ. სტამბა და 1709 დაბეჭდეს „სახარება", „დავითნი" და „სამოციქულო".

XIX ს. დასაწყისიდან ვითარდება ბეჭდვის ტექნიკა და ტექნოლოგია, იქმნება სწრაფმბეჭდავი საროტაციო მანქანები ერთ- და მრავალფერიანი ბეჭდვისათვის, შესაბამისად ვითარდება საამწყობო და საამკინძაო ტექ. აღჭურვილობა და ტექნოლ. პროცესები.

ღრმა ბ. (ნახ. 2.) XV ს. შუა წლებიდან იწყება. საბეჭდ ფორმაში ჩაღრმავებულია (ამოჭმული ან ამოჭრილია), საბეჭდი ელემენტები, რ-ებიც მანქანის მუშაობის დროს თხიერი სალებავით ივსება და ფორმაზე ქაღალდის მიტკეცვით მიიღება ანაბეჭდი. ანაწყობი სახარვეზო მასალიდან სალებავი სპეც. დანით (რაკელით) ჩამოიწმინდება და ანაბეჭდი არ მიიღება. თანამედროვე ღრმა (რაკელური) ბ-ის ტექნიკა და ტექნოლოგია შექმნეს 1910. საბეჭდი ფორმები ცილინდრულია, მანქანები — მაღალმწარმოებლური. ამ ხერხს იყენებენ განსაკუთრებით ჟურნალებისა და წიგნების როგორც ტექსტის ისე ფერადი ილუსტრაციების დასაბეჭდად.

ბრტყელი ბ-ის (ნახ. 3.) საბეჭდი და სახარვეზო ელემენტები პრაქტიკულად ერთ სიბრტყეშია. საბეჭდ ელემენტებს ამუშავებენ ცხიმოვანი ნივთიერებით. ბ-ის დროს საბეჭდი ფორმა გაივლის წყლით დამნამავი და სალებავის წამსმელი აპარატების ქვეშ. ცხიმოვანი საბეჭდი ელემენტები სალებავს მიიღებს, დანარჩენი ადგილები კი — არა. ამის შედეგად ანაბეჭდებს მხოლოდ საბეჭდი ელემენტები მოგვცემს.

ბრტყელი ბ-ის სახეებია ლითოგრაფია, ოფსეტი და ფოტოტიპია. ლითოგრაფია ბრტყელი ბ-ის უძველესი ხერხია, გამოიგონეს 1796—98 (გერმ. ა. *ზენეფელდერი*). საბეჭდ ფორმას სპეც. ქვაზე ამზადებდნენ, ამ ხერხს ფართოდ იყენებდნენ სარეკლამო-შესაფუთავი და ფერადი პროდუქციის სხვა სახეობათა დასაბეჭდად, აგრეთვე მხატვრულ-ტექ. ილუსტრაციებისა და დაზგური პროდუქციის (ავტოლითოგრაფია) შესაქმნელად. XIX ს. ბოლოს პირველად გამოიყენეს ლითოგრ. როტაციული ხერხი; საბეჭდ ფორმას, რ-იც თუთიის ან ალუმინის თხელ ფირფიტაზე იყო დამზადებული, ამაგრებდნენ საბეჭდი მანქანის ცილინდრზე. 1904 გამოიგონეს ბრტყელი ბ-ის ახ. ხერხი—*ოფსეტური ბეჭდვა*. ასეთი ბ-ის დროს სალებავი ქაღალდზე საბეჭდი ფორმის ელასტ. ზედაპირიდან (რეზინიდან) გადაიბეჭდება. ამ ხერხის უპირატესობა არის დაბალი თვითღირებულება და მაღალი მწარმოებლურობა. ოფსეტური ბ-ისას ძალიან რბილსა და ჰაეროვან გამოსახულებას იღებენ. ოფსეტურმა ბ-მ თითქმის მთლიანად შეცვალა ლითოგრ. ბ.; ოფსეტის ნაირსახეობაა ღრმა ოფსეტი; საბეჭდი ელემენტები ოდნავ ჩაღრმავებულია, ამის გამო კარგია გამოსახვის ხარისხი, ფორმები უფრო გამძლეა. ბრტყელ ბ-ს განეკუთვნება აგრეთვე *ფოტოტიპია*. ბრტყელ ბ-ს იყენებენ სატექსტე, შტრიხული ნახევარტონოვანი, ერთფერიანი და მრავალფერიანი გამოსახულების (პორტრეტი, პლაკატი, გეოგრ. რუკა) მისაღებად.

გავრცელებულია აგრეთვე უკონტაქტო ბ. (*ქსეროგრაფია*, *ელექტროგრაფია* და სხვ.). ბ-ის განსაკუთრებული სახეობაა *ტრაფარეტული ბეჭდვა*.

*ლიტ*.: Колосов А. И., Семионов А. А., Соколовская М. Ф., Технология полиграфического производства, кн. 1, М., 1956; Попов В. В., Общий курс полиграфии, М., 1954.

**ბეჭდვითი სიტყვა,** დაბეჭდილ ნაწარმოებთა ერთობლიობა; მოიცავს პერიოდულ (გაზეთები, ჟურნალები, ალმანახები და სხვ.) და არაპერიოდულ (წიგნები, ბროშურები, ფურცლები და სხვ.) გამოცემებს. ბ. ს. პოლიტ. და მეცნ. ცოდნის პროპაგანდის, პოლიტ. ბრძოლისა და საზ. აზრის გამოხატვის მნიშვნელოვანი საშუალებაა. წიგნის ბეჭდვას დიდი ხნის ისტორია აქვს. ამ საქმის პიონერები არიან ჩინეთი და კორეა. წიგნის გამოცემა განსაკუთრებით სწრაფად განვითარდა მას შემდეგ, რაც გამოიგონეს მოძრავი ლიტერებით აწყობის სტამბური წესი და ფართოდ დაიწყეს ქაღალდის გამოყენება საბეჭდ მასალად. კაპიტალ. ქვეყნებში წიგნების, გაზეთების, ჟურნალების გამოცემის ყველა საშუალება (სტამბა, ქაღალდის მარაგი, ბეჭდვითი პროდუქციის გავრცელების აპარატი და სხვ.) კაპიტალისტების საკუთრებაა. ასეთ პირობებში არ არის და არც შეიძლება იყოს ბ. ს-ის ნამდვილი თავისუფლება. ექსპლუატატორები ბ. ს-ს იყენებენ დეზინფორმაციის, მშრომელი მასების იდეოლოგიური დამონების, ბურჟ. წყობილების დაცვის საშუალებად. მიუხედავად სიძნელეებისა და დევნისა, კაპიტალის ქვეყნებში იზრდება და მტკიცდება პროგრ. დემოკრ. და კომუნისტური ბ. ს.; *ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვის* ისტორია განუყოფელია კომპარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს ისტორიისაგან. პარტ. და საბჭ. ბ. ს-ის მებრძოლ ტრადიციებს საფუძველი ჩაუყარა ლენინურმა „*ისკრამ*", შემდეგ განავითარეს ბოლშევიკურმა გაზეთებმა „ვპერიოდმა", „პროლეტარმა", „ზვეზდამ". გაზ. „ისკრაში" გამოქვეყნებულ ცნობილ ნაშრომში „რით დავიწყოთ?" (1901) ვ. ი. ლენინმა განსაზღვრა რევ. პროლეტარიატის ახ. ტიპის გაზეთის ამოცანა — იყოს არა მარტო კოლექტ. პროპაგანდისტი და კოლექტ. აგიტატორი, არამედ მასების კოლექტ. ორგანიზატორიც. ლენინური „ისკრის" იდეების ფართო პროპაგანდას საქართველოსა და ამიერკავკასიაში ეწეოდა პირველი ბოლშევიკური გაზ. „*ბრძოლა*" (1901); ბ. ს-ის ისტორიაში განსაკუთრებული როლი შეასრულა გაზ. „*პრავდამ*". საბჭ. ხელისუფლებამ პირველმა განახორციელა ბ. ს-ის თავისუფლება. საბჭ. ბ. ს. თავის საქმიანობას წარმართავს ფართო მშრომელი მასების აქტ. მონაწილეობით. გაზეთები „პრავდა" (1912-იდან), „*იზვესტია*" (1917-იდან), „ტრუდი" (1921-იდან), „კრასნაია ზვეზდა" (1924-იდან), „*კომსომოლსკაია პრავდა*" (1925-იდან) და სხვ. კომპარტიის მძლავრი და ბასრი იარაღია. სსრ კავშირის ხალხთა ენებზე გამოდის ადგილობრივი რესპ., საოლქო, საქალაქო, რაიონული გაზეთები. საქართველოში (1974) გამოდის 12 რესპ., 7

მაღალი ბეჭდვა. ნახ. 1. მაღალი ბეჭდვის ფორმისა და ანაბეჭდის სქემა. I—ფორმის ჭრილი: ა — საბეჭდი ზედაპირი; ბ—არასაბეჭდი ზედაპირი. II—სალებავწასმული ფორმა და მასზე გაშლილი საბეჭდი ქაღალდი (ჭრილი): გ—სალებავი; დ—საბეჭდი ქაღალდი. III—დეფორმირებული ქაღალდი (ანაბეჭდი) ბეჭდვის შემდეგ (ჭრილი).

ღრმა ბეჭდვა. ნახ. 2. ღრმა ბეჭდვის ფორმისა და ანაბეჭდის სქემა. I ჩაღრმავებული ფორმის ჭრილი: ა—არასაბეჭდი ზედაპირი: ბ—საბეჭდი ზედაპირი. II—სალებავწასმული (მოუსწორებელი) ფორმის ჭრილი. III — სალებავწასმული (მოსწორებული) ფორმა და მასზე გაშლილი საბეჭდი ქაღალდი (ჭრილი) გ—ფორმის ღრმული. IV—ანაბეჭდზე დატანილი სალებავის სხვადასხვა სისქის შრეები (ჭრილი).

ბრტყელი ბეჭდვა. ნახ. 3. ბრტყელი ბეჭდვის ფორმისა და ანაბეჭდის სქემა. I — ფორმის ჭრილი. II—სალებავწასმული ფორმა და მასზე გაშლილი საბეჭდი ქაღალდი, ე—საბეჭდი ქაღალდი. III—ანაბეჭდი მასზე დატანილი სალებავით.


ოქროს ბეჭედი გრანატის კამეით. არმაზისხევი. II ს. დასასრული—III ს. დასაწყისი.


ოქროს ბეჭედი გრანატის გემით. არმაზისხევი. IV ს.


ბეჭედი საბეჭდავი დაქარაგმებული ქართული ასოებით. ვერცხლი. შუა საუკუნეები.


ბეჭედი საბეჭდავი. წარწერა: «მონა ღვთისა ზურაბ». ვერცხლი XVIII ს. დასასრული—XIX ს. დასაწყისი. ყველა—საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.


საქსოვი დაზგის ბეჭი. აღმოსავლეთ საქართველოს მთა.

საოლქო, 9 საქალაქო, 66 რაიონული, 10 საუწყებო, რამდენიმე ათეული მრავალტირაჟიანი გაზეთი და ბიულეტენი, 35 ჟურნალი; წამყვანი რესპ. გამოცემებია გაზეთები: „*კომუნისტი*" (1920-იდან), „*ზარია ვოსტოკა*" (1922-იდან), ჟურნ. „*საქართველოს კომუნისტი*" (1930-იდან) და სხვ. 1974 სსრკ-ში გამოდიოდა 10547 გაზეთი და ჟურნალის ტიპის 3100-ზე მეტი სხვადასხვა პერიოდული გამოცემა. გაზეთების ერთჯერადი ტირაჟი 140 მლნ., ხოლო ჟურნალებისა 150 მლნ-ზე მეტი იყო; 200-ზე მეტი ცენტრ. და ადგილ. გამომცემლობა გამოსცემს წიგნებს სსრკ-ის ხალხთა და ბევრ უცხოურ ენაზე; ხუთგზის გამოიცა ვ. ი. ლენინის თხზულებები მასობრივი ტირაჟით, ორგზის — კ. მარქსისა და ფ. ენგელსის თხზულებები, მრავალგზის გამოქვეყნდა მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსთა რჩ. ნაწარმოებების ორ- და სამტომეულები, თემატური კრებულები, ცალკეული ნაწარმოებები. მასობრივი ტირაჟით გამოდის აგრეთვე სკპ-ისა და საბჭ. სახელმწიფოს, საერთაშ. მუშათა და კომუნისტური მოძრაობის გამოჩენილ მოღვაწეთა თხზულებანი, ცალკეული ნაწარმოებები და სხვ. 1921 — 1968 ქართ. ენაზე გამოვიდა ვ. ი. ლენინის თხზ. 4 გამოცემა, რჩ. ნაწერების 11 ტომი (ტირაჟი 244 ათ. ცალი); გამოიცა აგრეთვე 50-ზე მეტი თემატური კრებული (ტირაჟი — 319 ათ. ცალი), ცალკე წიგნებად და ბროშურებად ქართ. ენაზე გამოცემულია ვ. ი. ლენინის 142 დასახელების ნაწარმოები (საერთო ტირაჟი — 1.242 ათ. ცალი), საბჭ. ხელისუფლების წლებში სსრკ-ში ფართოდ განვითარდა მეცნ. ლიტ-რის გამოცემა. დიდი ტირაჟით გამოდის ენციკლოპედიები, ლექსიკონები და სხვა სახის საცნობარო ლიტ-რა. იზრდება ორიგინ. და ნათარგმნი, მხატვრული და საბავშვო ლიტ-რის გამოცემა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., პარტიული ორგანიზაცია და პარტიული ლიტერატურა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 10; მ ი ს ი ვ ე, რით დავიწყოთ?, იქვე, ტ. 5; მ ი ს ი ვ ე, ჩვენი გაზეთების ხასიათის შესახებ, იქვე, ტ. 28; გ ა გ ო შ ი ძ ე შ., საბჭოთა პრესის ლენინური პრინციპები, თბ., 1969; Бережной А., Ленин — создатель печати нового типа (1893—1914 гг.), Л., 1971; В. И. Ленин и проблемы печати. Сб. ст., Л., 1970.

*შ. გაგოშიძე.*

**ბეჭდვითი სიტყვის დღე,** ბოლშევიკური საბჭ. პარტიული ბეჭდვითი სიტყვის ტრად. დღესასწაული, აღინიშნება ყოველწლიურად 5 მაისს, გაზ. „პრავდის" დაარსების დღეს. ბ. ს. დ. პირველად ჩატარდა 1914 „პრავდის" მეორე წლისთავზე, მეფის მთავრობის მხრივ მუშათა ბეჭდვითი სიტყვის გაძლიერებული დევნის ვითარებაში; მისი მიზანი იყო მასებთან პარტიის კავშირის გაღრმავება, ბოლშევიკური პარტიის ცენტრ. ორგანოს ირგვლივ მშრომელი მასების დარაზმვა და გაზეთის ფულადი ფონდის განმტკიცება. ამ დღესასწაულს მიეძღვნა ყველა ბოლშევიკური გამოცემა, მ. შ., ბოლშევიკურ გაზ. „რაბოჩის" პირველი ნომერი, რ-შიც დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის სტ. „რუსეთის მუშათა ბეჭდვითი სიტყვის წარსულიდან". გავრცელდა „პრავდის" 130 ათ. ცალი და მის ფონდში მუშებმა შეიტანეს მნიშვნელოვანი თანხა (16 ათ. მანეთზე მეტი).

ბ. ს. დ-ის საზეიმო აღნიშვნა განახლდა 1922 რკპ(ბ) ცკ-ის დადგენილებით „პრავდის" 10 წლისთავთან დაკავშირებით. 1922-იდან ბ. ს. დ. სსრკ-ში ყოველწლიურად აღინიშნება როგორც ბოლშევიკური, ახ. ტიპის ბეჭდვითი სიტყვის მიღწევათა დათვალიერება. *შ. გაგოშიძე.*

**ბეჭდვითი სიტყვის თავისუფლება,** მოქალაქეებისა და საზ. ორგანიზაციების ერთ-ერთი ძირითადი დემოკრ. უფლება — ბეჭდვით ორგანოთა მეშვეობით თავისუფლად გამოთქვან თავიანთი შეხედულებები, აგრეთვე გაავრცელონ ბეჭდვითი ორგანოები. სსრკ-ში აღიარებულია 1936 კონსტიტუციით (მ. 125). ბურჟ. ქვეყნებში ბ. ს. თ. ფორმალურ-დეკლარაციული ხასიათისაა. კაპიტალიზმის პირობებში „...ეს თავისუფლება მატყუარობაა, ვიდრე საუკეთესო სტამბები და ქაღალდის უდიდესი მარაგი ხელში ჩაგდებული აქვთ კაპიტალისტებს და ვიდრე პრესის მიმართ რჩება კაპიტალის ძალაუფლება... კაპიტალისტები ბეჭდვითი სიტყვის თავისუფლებას უწოდებენ მდიდრების მიერ ბეჭდვითი სიტყვის მოსყიდვის თავისუფლებას, იმის თავისუფლებას, რომ სიმდიდრე გამოყენებულ იქნეს ეგრეთწოდებული საზოგადოებრივი აზრის საფაბრიკაციოდ და გასაყალბებლად" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 28, გვ. 581). სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში ბ. ს. თ-ს უზრუნველყოფს ის, რომ ჟურნალ-გაზეთების, წიგნების, პლაკატებისა და სხვ. ბეჭდვითი პროდუქციის გამოშვებისათვის საჭირო მატერ. საშუალებანი (მანქანები, ქაღალდი და სხვ.) მშრომელებისა და მათი ორგანიზაციების განკარგულებაშია. სსრკ-ში გამოცემული ყველა გაზეთი და ჟურნალი სახელმწ. ან მშრომელთა საზ. ორგანიზაციების ბეჭდვითი ორგანოებია და იმისათვის, რომ ბ. ს. თ. კომუნისტური მშენებლობის ინტერესებს შეესაბამებოდეს, მათ საერთო მიმართულებას აძლევს საბჭ. კავშირის კომუნისტური პარტია; ბ. ს. თ-ის ერთ-ერთი გამოვლენაა მოქალაქეთა მიერ ცხოვრების სხვადასხვა სფეროში არსებული ნაკლოვანებების კრიტიკა, მაგრამ მისი ბოროტად გამოყენება (მაგ., ომის პროპაგანდისათვის, ეროვნ. შუღლის გაღვივებისათვის და ა. შ.) დაუშვებელია, ამგვარი მოქმედება სისხლის სამართ. წესით ისჯება. იხ. აგრეთვე *ბეჭდვითი სიტყვა*.

*ლიტ.*: К у н и ц ы н Г. И., В. И. Ленин о партийности и свободе печати, М., 1971.

**ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო,** ორგანიზაცია, რ-იც ინფორმაციით უზრუნველყოფს (ხელშეკრულების საწყისებზე) ჟურნალ-გაზეთებს, რადიო-ტელევიზიას, გამომცემლობებს, სახელმწ. დაწესებულებებს, საზ. ორგანიზაციებსა და ცალკეულ პირებს. ბ. ს. ს. კაპიტალ. ქვეყნებში მეტწილად კერძო საწარმოა, იშვიათად — მთავრობის ოფიციალური ორგანო. სოციალ. ქვეყნებში ბ. ს. ს. სახელმწ. ან საზ. ორგანიზაციაა. ბ. ს. ს-ს ჩამოყალიბება დაკავშირებულია პრესის განვითარებასთან. XIX ს. დასაწყისში შეიქმნა პირველი ბ. ს. ს-ები. 1835 შ. ჰავასმა (საფრანგეთი) დააარსა ბიურო, რ-მაც ჰავასის სააგენტოს სახელწოდებით იარსება 100 წელზე მეტი. 1851 ჰავასის თანამშრომელმა პ. რეიტერმა ლონდონში საფუძველი ჩაუყარა დღემდე არსებულ *რეიტერის სააგენტოს*, ხოლო ჰავასის მეორე თანამშრომელმა ბ. ვოლფმა 1849 ბერლინში — ვოლფის დეპეშათა სააგენტოს, რუსეთში პირველი კერძო დეპეშათა სააგენტოები იყო: რუს. დეპეშათა სააგენტო (1866), საერთაშ. დეპეშათა სააგენტო (1872), ჩრდილოეთის დეპეშათა სააგენტო (1882). პირველი სრულიად რუს. დეპეშათა სააგენტო შეიქმნა 1894, პირველი სახელმწ. სანქტ-პეტერბურგის დეპეშათა სააგენტო დაარსდა 1904, რ-საც 1915-იდან ეწოდა *პეტროგრადის დეპეშათა სააგენტო*. 1918 დაარსდა *რუსეთის დეპეშათა სააგენტო*, 1925 — *სსრკ დეპეშათა სააგენტო* (საკდესი) და მოკავშირე რესპუბლიკათა დეპეშათა სააგენტოები; 1961-იდან შეიქმნა საზ. ორგანიზაცია — *ახალი ამბების სააგენტო* (აას). ამჟამად მნიშვნელოვანი ბ. ს. ს-ებია: პოლონ. (პაპ), უნგრ. (მტა), გდრ-ის(ადნ), კუბის („*პრენსა ლატინა*"), საფრ. (*ფრანს პრესი*), აშშ-ის (*ასოშიეიტიდ პრესი* და *იუნაიტიდ პრესს ინტერნეშნლი*), იაპ. (*კიოდო ცუსინი*) და სხვ. XX ს. დასაწყისიდან ბ. ს. ს-ების საქმიანობის არე გაფართოვდა; ისინი სათანადო ორგანიზაციებს უგზავნიან რეპორტაჟებს, სტატიებს, მიმოხილვებს, ილუსტრაციებს, ხანდახან გაზეთის მთელ გვერდებსა და ნომრებს. გაიზარდა ინფორმაციის თემატიკაც. კავშირის თანამედროვე საშუალებანი უზრუნველყოფს ინფორმაციათა მიღების, დამუშავებისა და მიწოდების დიდ სისწრაფეს.

**ბეჭედი,** 1. თითზე წამოსაცმელი სამკაული, ძვლის, ქვის, მინისა და სხვადასხვა ლითონისაგან გაკეთებული. ძვ. აღმოსავლეთსა და ანტ. ქვეყნებში გავრცელებული იყო ე. წ. *საბეჭდავი ბ.* შუაში ამოკვეთილი წარწერით ან გამოსახულებით; ასეთი ბ-ის ანაბეჭდი მისი მფლობელის ხელმოწერას ცვლიდა. ბ-ში ხშირად ჩასმული იყო *გემა* ან *კამეა*.

საქართველოში ლითონის ბ. ბრინჯაოს ხანიდანაა ცნობილი და განსაკუთრებით ფართოდ გავრცელდა ანტ. პერიოდიდან. ამ ხანის სამარხებში ნაპოვნია ფერადი თვლებით, ხშირად გემებითა და კამეებით შემკული ბ-ები. გემიანი ბ. საბეჭდავადაც გამოიყენებოდა. ანტ. და ფეოდ. ხანაში თვლიანი ბ. მეფე-ერისთავთა ერთ-ერთ ინსიგნიას წარმოადგენდა. ასეთი ბ-ის თვალზე ამოჭრილი იყო მისი მფლობელის სახელი, ინიციალები ან ჰერალდიკური ნიშანი და მას ოფიც. საბუთებსა და დოკუმენტებზე ბ-ის დასასმელად იყენებდნენ.

საქართვ. ეთნოგრ. სინამდვილეში ოქრო-ვერცხლისა და სხვა ლითონის ბეჭდები შემორჩა როგორც სამკაულად („სამკაო ბეჭედი"), ისე ცოლქმრობის სიმტკიცის გამომხატველ სიმბოლოდ (საქართვ. მთაში გავრცელებული იყო უპირატესად ადგილობრივ ნაკეთები ვერცხლის უთვლო ბ-ები, მეტწილად მოსევადებულ-მოვარაყებული ზოგან თვლიან ბ-ს (უმთავრესად სარდიონისას) მაგიურ დანიშნულებასაც მიაწერდნენ და „ავი თვალისაგან" დასაცავად იკეთებდნენ.

2. ლითონის, ხის ან რეზინის საბეჭდავი (მეტწილად ბრტყელი რგოლის ფორმისა), რ-იც იხმარება მასზე პირუკუღმა ამოზნურული წარწერისა თუ გამოსახულების აღსაბეჭდად ქაღალდზე, ლუქზე ან ცვილზე. ბ-ის დანიშნულებაა საბუთის ნამდვილობის დადასტურება და ამა თუ იმ საგნის (მაგ., კონვერტის, უჯრის, კარის) ხელუხლებლობის უზრუნველყოფა. საბჭ. კავშირში ბ-ებს აკეთებენ სპეც. საშტემპელე-საგრავირო საწარმოები. მათ უფლება აქვთ მილიციის სათანადო ორგანოების ნებართვით დაამზადონ ბ. სახელმწ. გერბის გამოსახულებით — მხოლოდ იმ დაწესებულებათა და პირთათვის, რ-ებიც უფლებამოსილი არიან ისარგებლონ ასეთი ბ-ით, აგრეთვე უბრალო ბ.— ორგანიზაციებისა და კერძო პირთათვის, ბ. პაკეტისათვის, კუთხოვანი და სხვაგვარი შტამპი. ბ-ის შენახვის პასუხისმგებლობა ეკისრება უშუალოდ დაწესებულებისა და ორგანიზაციის ხელმძღვანელს, ან მისი ბრძანებით დანიშნულ პირს. ბ-ის დაკარგვა დაუყოვნებლივ უნდა ეცნობოს სათანადო ორგანოებს.

ძვ. ბ-ებს სწავლობს სფრაგისტიკა. ბ-ები ჰქონდათ მეფეებს, მღვდელმთავრებს, მოხელეებსა და კერძო პირებს. საქართველოში სამეფო კარზე ჰქონდათ დიდი სასიგელე სახელმწ. ბ.; ამის გარდა, სახელმწ. მცირე ბ-იც არსებობდა. XV ს-მდე ხმარობდნენ შ ე კ ი დ უ ლ ბ-ს (ანაბეჭდი ზონრით იყო შეკიდული საბუთზე). ბ-ები განსხვავდება ერთმანეთისაგან ლეგენდის (წარწერის) მიხედვით. ზოგიერთ ბ-ზე მფლობელის მხოლოდ სახელია მოხსენიებული, ზოგზე კი მისი ტიტულიც. ამის გარდა, ზედ ამოკვეთილია ვრცელი ლეგენდებიც, ზოგი ლექსადაა გამოთქმული (მაგ., ერეკლე

II-ის მეუღლის ბ-ზე: „ვინ არს მიზეზი არსთა მკობისა, მან მცა წიაღი დედოფ-ლობისა. დარეჯან“). ერთსა და იმავე პირს შეიძლება რამდენიმე ბ. ჰქონოდა (ერეკლე II-ს, მაგ., 8 ბ. ჰქონდა).

*ლიტ.*: ბარნაველი ს., საქართველოს საბეჭდავები და სხვა გლიპტიკური მასალები, თბ., 1965; ბაქრაძე ა., ქართული ბეჭდები, «პალეოგრაფიული ძიებანი», 1969, [ტ.] 2; ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970; ჯავახიშვილი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926, გვ. 70 — 81.

*თ. სოსელია. ი. სურგულაძე.*

**ბეჭი,** ქართული ხალხური ვერტიკალური საქსოვი დაზგის („ყდა“, „აკაზმები“) საბეჭავი, ანუ „ქსლის ჩასაკრავი“ სავარცხელი, პირდაკბილული და მხრებდაქანებული. მისი დანიშნულება იყო „ქსლის ჩაკვრა“, ანუ ქსლის ძაფებში საზედაო ძაფის ჩაბეჭვა. ამასთანაა დაკავშირებული ფეიქრული ქსოვის მნიშვნელობით საქართვ. რიგ რ-ნებში დღემდე შემონახული ტერმინი ბეჭვა („ტოლის ბეჭვა“). მქსოველის მნიშვნელობით გვხვდება „ვეფხისტყაოსანში“ სიტყვა „მბეჭველი“ („კაცი ჯაბანი რითა სჯობს დიაცსა ქსლისა მბეჭველსა“). ქართული განათხარი მასალა მოწმობს, რომ ბ. საქართველოში ბრინჯაოს ხანიდანაა ცნობილი ამის დამადასტურებელია ურბნისში ქვაცხელებზე აღმოჩენილი პირდაკბილული ძვლის საბეჭავი (ძვ. წ. III ათასწლ.) და კახეთში, მდ. ილტოს ნაპირზე, არქეოლ. გათხრისას კერამიკასთან ერთად ნაპოვნი ხელის მტევნის მოყვანილობის დაკბილული ძვლის საბეჭავი.

2.. ბეჭი სამკითხაო, ბეჭის ძვალი, საქართველოსა და კავკ. მთიანეთში, აგრეთვე შუა აზიის ქვეყნების მესაქონლეებში გავრცელებული იყო საქონლის ბეჭის ძვალზე ჩრდილების მიხედვით ადამიანის ბედ-იღბლისა და საქონლის ბერწიანობა-გამრავლებისა და სხვ. „ამოკითხვა“, გამოცნობა. ბეჭის ძვალს საქართველოში ძველად ხმარობდნენ საწერადაც, იყენებდნენ ოჯახებში ანბანის სწავლების დროს.

*ლიტ.*: ჩაჩაშვილი გ., ქართული ხალხური საქსოვი დაზგები, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1954, ტ 17B; ჩიტაია გ., ხევსურული სახლის „სენე“, «ანალები», 1947, [ტ.] 1.

*გ. ჩაჩაშვილი.*

**ბეჭისციხე,** ციხესიმაგრე ისტ. სამხრ. საქართველოში (ამჟამად თურქეთშია). პირველად იხსენიება XI ს-ში. ვახუშტის მიხედვით, ეს უნდა იყოს შემდეგდროინდელი ქუმურლუს ციხე კოლას პროვინციაში (მტკვრის სათავეები).

**ბეხერი** (Becher) ერიხ (1. IX. 1882 — 5. I. 1929), გერმანელი ფილოსოფოსი. ძირითადად იკვლევდა *შემეცნების თეორიის,* ფსიქოლოგიისა და ბუნებისმეცნიერების ფილოს. პრობლემებს. არათანამიმდევრული *მატერიალიზმის* პოზიციებიდან აკრიტიკებდა *მახის* „სუბიექტურ *პოზიტივიზმს*“. ორგ. ბუნების გაგებისას იცავდა *ვიტალიზმის* თვალსაზრისს. ბ-ის აზრით, სამყაროსა და ადამიანის ისტორიაში, დაწყებული უმარტივესი ფორმებით და დამთავრებული კულტურის უმაღლესი ქმნილებებით, მოქმედებს ზეინდივიდ. ფსიქიკური ძალები. განიცადა *მილის,* ფეხნერისა და *ერდმანის* გავლენა.

**ბეხერი** (Becher) იოჰანეს რობერტ (22. V. 1891, მიუნხენი, — 11. X. 1958, ბერლინი), გერმანელი პოეტი, პროზაიკოსი, ლიტ-რის თეორეტიკოსი. იყო „კულტურბუნდის“ პრეზიდენტი (1945—57), ხელოვნებათა აკად. პრეზიდენტი (1953—56), გდრ-ის კულტ. მინისტრი (1954—58), ეროვნ. პრემიის ორგზის ლაურეატი (1949, 1950), „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“ საერთაშორისო ლენინური პრემიის ლაურეატი (1952).

ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1911. პირველი ლირ.-პროზაული კრებ. „დაცემა და ზეიმი“ (1914), პოეტური კრებულები „ევროპას“ (1916), „დაძმობილება“ (1916) ექსპრესიონისტული ხასიათისა იყო. ლიტ. დაჯგუფება „დი აქციონის“ მემარცხენე რადიკალიზმმა ბ. „სპარტაკის“ პროგრ. კავშირის წევრობამდე მიიყვანა (1917), შემდეგ კი (1918) გერმ. კომუნისტური პარტიის წევრი გახდა. იგი მიესალმა ოქტ. რევ. გამარჯვებას (ლექსი „გერმანელი პოეტის სალამი რუსეთის საბჭოთა სოციალისტურ რესპუბლიკას“, 1918). 10-იანი წწ. ბოლოდან ბ. რეალიზმისკენ იხრება (პოემა „ლენინის კუბოსთან“, 1924; ლექსთა კრებულები „გვამი ტახტზე“, 1926; დრამ. ნაწარმოები „მუშები, გლეხები, ჯარისკაცები“, 1924; პროზაული ნაწარმოებები „ლუიზიტი ანუ ერთადერთი სამართლიანი ომი“, 1926; „ბანკირი მიჯირითობს ბრძოლის ველზე“, 1926 და სხვ.), იყო გერმ. „პროლეტარულ-რევოლუციურ მწერალთა კავშირის“ ერთ-ერთი დამაარსებელი (1928). 1933 — 45 ემიგრაციაში იმყოფებოდა. 1935-იდან საბჭ. კავშირში ცხოვრობდა. 1945 ბ. სამშობლოში დაბრუნდა. ამ დროიდან მისი ლირიკის მთავარი თემა იყო ახ. გერმ. მშრომელთა სულიერი აღზრდა. იმედით შეჰყურებდა გერმ. დემოკრ. რესპუბლიკას, მის მომავალს (ლირ. კრებულები „მომავლის ბედნიერება ახლოა“, 1951; „ახალი გერმანული ხალხური სიმღერები“, 1951; „სონეტები“, 1952 და სხვ.).

*თხზ.*: Gesammelte Werke, Bd. 1—5, 7, B., 1966—68; Избранное, M., 1956; [წიგნში] დემოკრატიული გერმანიის პოეტები, თბ., 1953.

*ლიტ.*: ჭარხალაშვილი ზ., იოჰანეს ბეხერი. ცხოვრება და შემოქმედება, თბ., 1960.

*ზ. ჭარხალაშვილი.*

**ბეხნარი,** ქვედა პალეოლითური (ადრინდ. ლევალუა-მუსტიეს ეპოქის) ნამოსახლარი სოფ. სკინდორის (ჭიათურის რ-ნი) ჩრდ-ით. ძეგლი აღმოჩენილია 1957 (დ. თუშაბრამიშვილი). მიწის ზედაპირზე მოპოვებულია ძირითადად ნუკლეუსები და ანატკეც-ლამელები. იარაღი ნაკეთებია თურონ-სენონის იარუსის მალალხარისხოვანი მონაცრისფრო და მოყავისფრო ადგილ. კაჟისაგან. გვხვდება ერთფუძიანი, ორფუძიანი, ე. წ. „კუს ბაკნის“ მოყვანილობის ნუკლეუსები, ლევალუას ტიპის ანატკეცები, წვეტანები და ლამელები, მუსტიეური წვეტანები, სხვადასხვა სახის სახოკები, მცირე ზომის ხელცულები, დისკოები, შუბისებური და საჩეხი იარაღი და სხვ.; კაჟის მასალა გამოირჩევა მოყვითალო და მოვარდისფრო სქელი პატინით.

*ლიტ.*: თუშაბრამიშვილი დ., არქეოლოგიური დაზვერვები მდ. ყვირილას ხეობაში, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1962, ტ. 23B.

*დ. თუშაბრამიშვილი.*

**ბეხტერევი** ვლადიმერ მიხეილის ძე [20. I. (1. II). 1857, სოფ. სორალი, ვიატკის გუბ., — 24. XII. 1927, მოსკოვი], საბჭოთა ნევროპათოლოგი, ფსიქიატრი, ფსიქოლოგი, ფიზიოლოგი და მორფოლოგი. 1878 დაამთავრა პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემია. 1885-იდან ფსიქიატრიის კათედრის გამგეა ყაზანის უნ-ტში. 1908-იდან ფსიქონევროლოგიის ინ-ტის, ხოლო 1918-იდან ტვინისა და ფსიქ. მოქმედების შემსწავლელი ინ-ტის (ახლანდ. ლენინგრ. ვ. ბეხტერევის სახ. ფსიქონევროლოგიური სამეცნ.-კვლ. ინ-ტი) დირექტორი იყო (ორივე ინ-ტი მანვე დააარსა).

ბ-ის მეცნ. ინტერესების ცენტრში იდგა ადამიანის პრობლემა. მის გადაწყვეტას იგი *რეფლექსოლოგიის* შექმნის გზით ცდილობდა, რ-საც თავდაპირველად „ობიექტურ ფსიქოლოგიას“ (1904) და „ფსიქორეფლექსოლოგიას“ (1910) უწოდებდა. რეფლექსოლოგიამ თავისი გავრცელების ზენიტს რუსეთში 20-იანი წლების შუა პერიოდში მიაღწია და გავლენა მოახდინა *ბიჰევიორიზმზე*. მიუხედავად ბუნების მეცნ. მატერიალიზმის პრინციპებისა, რ-საც ემყარებოდა ბ., მან ვერ შეძლო ფსიქ. სინამდვილის მექანისტური გაგების დაძლევა; ზოგჯერ იგი უშვებდა ვულგარულმატერიალ. ხასიათის შეცდომებსაც. რეფლექსოლოგიამ 20-იანი წლების ბოლოსათვის უკვე დაკარგა თავისი მნიშვნელობა.

დიდი მეცნ. ღირებულება აქვს ბ-ის ნაშრომებს ტვინის მორფოლოგიის დარგში. რეფლექსური მოქმედების რთული ფორმების აღსაწერად ბ-მა შემოიღო ტერმინი „შეუღლებული სამოძრაო რეფლექსი“. სწავლობდა სქესობრივი აღზრდის საკითხებს, ბავშვის ქცევას ადრეულ ასაკში, იკვლევდა ჰიპნოზურ შთაგონებას. აღმოაჩინა თავისა და ზურგის ტვინის გამტარი გზები, მოძრაობისა და შინაგან ორგანოთა სეკრეციის ცენტრები თავის ტვინის ქერქში; დაადგინა სივრცეში წონასწორობისა და ორიენტირების, მხედველობის ბორცვის ფუნქციების ანატ.-ფიზიოლ. საფუძვლები. პირველმა გამოყო მთელი რიგი რეფლექსები, სიმპტომები და სინდრომები, რ-ებსაც დიდი მნიშვნელობა აქვთ ნერვულ დაავადებათა დიაგნოსტიკისათვის; აღწერა მრავალი დაავადება და შეიმუშავა მათი მკურნალობის მეთოდები.

*თხზ.*: Избр. произв., M., 1954; Мозг и деятельность, M.—Л., 1928; Проводящие пути спинного и головного мозга, M.—Л., 1926.

*ლიტ.*: Осипов В. П., Бехтерев, M., 1947.

**ბეხჩო,** ბეხუშე, შუაფეოდ. ხანის ციხესიმაგრე ისტ. შიდა ქართლში, მდ-ების პატარა ლიახვისა და ჩაბარუხის შესართავთან. ისტ. წყაროების მიხედვით, თემურლენგის ლაშქრობის დროს ქსნის ერისთავისა და კათალიკოსის მთავარი თავდაცვითი პუნქტი იყო. შემორჩენილია ნანგრევები.

**ბეჯა,** ბედაუიე, ხალხი. ცხოვრობს სუდანის რესპ. ჩრდ.-აღმ. ოლქებსა და ეთიოპიის ჩრდ.-დას. და დას. რ-ნებში. რაოდ. 1,2 მლნ. კაცი (1973, შეფასება). იყოფიან ტომებად: *ბიშარინი,* ხადენდოუა (ლაპარაკობენ სემიტურ-ქამიტური ენების ქუშიტური შტოს ბეჯა ანუ ბედაუიე ენაზე) და ბენი-ამერი (ლაპარაკობენ სემიტური ჯგუფის ტიგრე ენაზე). ბ-ის მნიშვნელოვანმა ნაწილმა იცის არაბ. ენაც. რელიგიით მუსლიმანები (სუნიტები) არიან, მისდევენ მომთაბარე მეცხოველეობას (აქლემი, თხა, ცხვარი). ხვნა-თესვისათვის გამოსადეგ ადგილებში გადავიდნენ მიწათმოქმედებაზე. ბ-ის ნაწილი (უპირატესად ხადენდოუა) ბამბის პლანტაციებში მუშაობს.

**ბეჯა,** ქალაქი ტუნისის ჩრდ. ნაწილში, ბეჯის პროვ. ადმ. ცენტრი. 72 ათ. მცხ. (1966). რკინიგზის სადგ., ბ-ზე გადის საავტ. გზა ტუნის — ანაბა (ალჟირი). ქვეყნის ხორბლის მწარმოებელი ძირითადი რ-ნის სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. საფქვავი და შაქრის საწარმოები. დაარსდა ძვ. წ. I ს-ში.

**ბეჯიზათი** (ბეგიზოვი) ჩერმენ დავითის ძე (23. XII. 1898, სოფ. ედისა, ახლანდ. ჯავის რ-ნი, — 1937), ოსი მწერალი და საზ. მოღვაწე, ოსური საბჭ. მწერლობის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სკკპ წევრი 1918-იდან. სწავლობდა თბილ. სას. სემინარიაში (1914—17). 20-იანი წლებიდან პრესაში აქვეყნებდა მოთხრობებს, ლექსებს, ნარკვევებს. 1933 გამოსცა ლექსების პირველი კრებ. „ხმალამოწვდილი“. ბ. ავტორია მოთხრობებისა „მგლები“, „კოშკების ღაღადისი“ (ორივე 1934), „სამი შემოხედვა“ (1935), „გრიგალმა გადატეხა ტირიფი“ (1936) და სხვ. დაუმთავრებელი დარჩა რომანი „სხვა გზა არ


ი. ბეხერი.

ბეხნარი


სახოკი.


რეტუშირებული ანატკეცი.


ორმხრივ დამუშავებული მინიატიურული ხელცული.


ვ. ბეხტერევი.


ბზეწვია.


ბზიანი. წმ. გიორგის ეკლესიის სამხრეთ ფასადის კონტრფორსი.

არის". ქართულად ბ-ს ორი მოთხრობა „ოსური პროზის ანთოლოგიაში"(1957) გამოქვეყნდა, ხოლო ცალკე გამოიცა მოთხრ. „კოშკების მხარე" (1971).

**ბეჰაიზმი,** კოსმოპოლიტური რელიგ.-პოლიტ. მიმდინარეობა. გავრცელდა ახლო აღმოსავლეთში, დას. ევროპაში, აშშ-ში და ნაწილობრივ მეფის რუსეთში. სახელი დაერქვა მისი დამაარსებლის მირზა ჰუსეინ ალი ბეჰაულას (სიტყვასიტყვით — ღვთის ბრწყინვალება) სახელის მიხედვით. წარმოიშვა ერაყში, სადაც თავს აფარებდნენ შაჰის ხელისუფლების მიერ ირანში ჩახშობილი *ბაბიდების აჯანყებების* (1848—52) მონაწილენი. ბეჰაულას მოძღვრება გადმოცემულია მის მიმართვებში (ლაუჰაჰ) და „უწმინდეს წიგნში" („ქითაბე აკდეს"), რ-ებითაც უნდა შეცვლილიყო ყურანი და *ბაბის* მიერ დაწერილი „ბეიანი". ბეჰაულამ მოაშორა *ბაბიზმს* რევ.-დემოკრ. ელემენტები და ხელი აიღო შაჰის ხელისუფლების წინააღმდეგ რევ. ბრძოლაზე. იგი იცავდა კერძო საკუთრებას და სოც. უთანასწორობას. გამოხატავდა ირან. კომპრადორული ბურჟ. ინტერესებს. უარყოფდა ეროვნ. სახელმწიფოებრივი სუვერენიტეტის იდეას და ქადაგებდა რელიგიისა და მეცნ. ერთიანობას. ბ-ის მთავარი ცენტრებია აშშ-ში ილინოისის შტატი და გფრ-ში ქ. შტუტგარტი.

*ლიტ.:* К л и м о в и ч Л. И., Ислам, М., 1965, с. 206—211.

**ბეჰბეჰანი,** ქალაქი სამხრ.-დას. ირანში, ხუზისტანის ოსტანში. 32,9 ათ. მცხ. (1966). ნავთობ-აირის რ-ნის სავაჭრო ცენტრი (მარცვლეული, ფინიკი, ციტრუსები).

**ბეჰემოთისებრნი** (Hippopotamidae), წყვილჩლიქოსან მძუძუმწოვართა ოჯახი. აერთიანებს ორ გვარს თითო სახეობით. გავრცელებული არიან ეკვატორულ აფრიკაში. ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ბ ე ჰ ე მ ო თ ი (Hippopotamus amphibius) დიდი


ჩვეულებრივი ბეჰემოთი.

ზომის ცხოველია. მამლის სხეულის სიგრძე 4,5 *მ* აღწევს, წონა 3—4,5 *ტ*-მდე. სპილენძისფერ-მურა კანი თითქმის ტიტველია. აქვს დიდი თავი, განიერი დინგი, მოკლე ყურები და პატარა თვალები, მოკლე, მსხვილი და ოთხთითიანი ფეხები; თითებს შორის მცირე ზომის საცურავი აპკებია. გვხვდება მხოლოდ ეკვატორულ აფრიკაში. სიცოცხლის მეტ ნაწილს წყალში ატარებს. უმეტესად ჯოგად ცხოვრობს. იკვებება წყლის მცენარეულობით. მაკეობა გრძელდება 8 თვე. იგებს ერთ ნაშიერს. ტყვეობაში მრავლდება. ლ ი ბ ე რ ი უ ლ ი ა ნ უ ჯ უ ჯ ა ბ ე ჰ ე მ ო თ ი



ჩვეულებრივი ანუ მარადმწვანე ბზის ტოტი. ა—მამრობითი ყვავილი; ბ—მდედრობითი ყვავილი; გ—ნაყოფი.

(Choeropsis liberiensis) უმეტესად ლიბერიაში გვხვდება. მისი სხეულის სიგრძე 1,5—1,75 *მ*-მდეა, ხოლო წონა 160—240 *კგ* აღწევს. ცხოვრობს ტროპ. ტყეებში წყალსატევების მიდამოებში. იკვებება მცენარეთა ფესვებით. მაკეობა გრძელდება 200 დღემდე. იგებს ერთ ნაშიერს. ტყვეობაში მრავლდება.

**ბეჰზადი** ქემალედინ (დაახლ. 1455, ჰერათი, — 1535/36, იქვე, სხვა ცნობებით—თავრიზი), ირანელი მინიატიურისტი. *ჰერათის მინიატიურის სკოლის* უდიდესი წარმომადგენელი. სწავლობდა ჰერათის სასახლესთან არსებულ ხელნაწერთა მხატვრულად გაფორმების სახელოსნოს ხელმძღვანელ მინიატიურისტ მირაქ ნაყაშთან (სხვა ცნობებით, მისი მასწავლებელი სეიდ აჰმედ თავრიზი იყო). მუშაობდა ამავე სახელოსნოში. 1510 შემდეგ გადავიდა თავრიზში (1522-იდან ხელმძღვანელობდა შაჰის სახელოსნოს). ბ-ის შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა ირანის, ინდოეთის, შუა აზიის მინიატიურული ხელოვნ. განვითარებაზე. მისი მინიატიურები გამოირჩევა ნახატის სიფაქიზითა და ფერთა სიმდიდრით. მიუხედავად შუა საუკ. მინიატიურის ტრად. სიბრტყობლიობისა და პირობითობისა, მათში ჩანს ცხოვრების უშუალო დაკვირვების უნარი. მხატვარმა სიცოცხლეშივე მოიხვეჭა სახელი. ნამუშევრები: საადის „ბუსთანის" (1488, ეგვ. ეროვნ. ბ-კა, კაირო), ნიზამის „ხამსის" (1490-იანი წწ., ბრიტ. მუზეუმი, ლონდონი) მინიატიურები; ლენინგრ. სალტიკოვ-შჩედრინის სახ. ბ-კის კოლექციაში დაცული მინიატიურების, სულთან ჰუსეინისა (XV ს. ფ. მარტინის კოლექცია, სტოკჰოლმი) და შეიბან-ხანის (დაახლ. 1507, კერძო კოლექცია, აშშ) პორტრეტები.

**ბეჰზადი** ჰოსეინ (დ. 1895, ისპაანი), ირანელი მხატვარი, სწავლობდა პანელების მოხატვის ოსტატთან, შემდეგ მხატვარ მ. ჰ. პეკართან, აგრეთვე ევროპასა და აშშ-ში. ბ-ის ადრეული ნამუშევრები შესრულებულია ძვ. მინიატიურისტების მანერით, გვიანდელებს კი ევრ. (უმთავრესად ფრანგული) ხელოვნ. გავლენა ეტყობა. ძირითადი ნამუშევრები: ნიზამის „ხამსეს", აგრეთვე ომარ ხაიამის, რაჰიმის და სხვ. ნაწარმოებათა ილუსტრაციები, ფირდოუსის „შაჰნამეს" სიუჟეტებზე შექმნილი და იბნ სინას ცხოვრების ამსახველი სურათები და სხვ.

**ბეჰისთუნის წარწერა,** ძვ. სპარსეთის მეფის დარიოს I-ის (ძვ. წ. 522—486) წარწერა ბეჰისთუნის (ბისუთუნ, ბისოთუნ) კლდეზე (ახლანდ. ირანის ტერიტ., 100 *კმ* ჰამადანის დას-ით). შესრულებულია ლურსმულით *აქემენიდთა* სამ სახელმწიფო ენაზე — ძვ. სპარსულზე, ელამურზე და ბაბილონურზე. ბ. წ. ძვ. აღმოსავლეთის მნიშვნელოვანი პოლიტ. დოკუმენტია. შედგება ე. წ. დიდი და რამდენიმე მცირე წარწერისაგან. მეცნიერებისათვის ცნობილი გახდა მას შემდეგ, რაც ჰ. კ. *როულინსონმა* მთლიანად გადაწერა 1835—47 და ძირითადად გაშიფრა იგი. ლურსმული სპარს. ტექსტის გაშიფვრა საფუძვლად დაედო ძვ. აღმოსავლეთის სხვა ხალხების ლურსმული დამწერლობის ამოკითხვას. სპარს. ტექსტის თავზე მოთავსებულია უზარმაზარი რელიეფი, რ-ზედაც გამოსახულია დარიოსი და მის მიერ დამარცხებული მოწინააღმდეგენი. ბ. წ. გადმოგვცემს კიროს II-ის სიკვდილის შემდეგ, უმთავრესად ძვ. წ. 522—519 აქემენიდთა სახელმწიფოში მომხდარი ამბების ოფიც. ვერსიას, მოგვითხრობს მოგვ გაუმატას აჯანყების, დარიოს I-ის გამეფების, მის მიერ აჯანყებათა ჩახშობის და შუა აზიაში ლაშქრობის ამბებს.

**ბვაკე,** ბ უ ა კ ე (Bouaké, Bwake), ქალაქი სპილოს ძვლის ნაპირის ცენტრ. ნაწილში. ცენტრ. დეპარტამენტის ადმ. ცენტრი. 120 ათ. მცხ. (1970, შეფასება). რკინიგზის სადგ., საავტ. გზების კვანძი, საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ბ-ში არის საფეიქრო კომბინატი (ქვეყნის უდიდესი სამრეწვ. საწარმო), თამბაქოს ფ-კა. სას.-სამ. რ-ნის (ყავა, კაკაო, თამბაქო, ბამბა და სხვ.) სავაჭრო ცენტრი. თესი.

**ბზა** (Buxus), ორლებნიან მცენარეთა გვარი ბზისებრთა ოჯახისა. მარადმწვანე დაბალი ხეები ან ბუჩქებია. აქვს მოპირისპირე სქელი ფოთლები და ერთსქესიანი ყვავილები. შეიცავს 70-მდე სახეობას, რ-იც გავრცელებულია ტროპ. და სუბტროპ., ნაწილობრივ ზომიერი ჰავის ზონაში ფილიპინის, კალიმანტანის, მცირე ზონდის, მადაგასკარისა და სოკოტრას კ-ებზე, აფრიკაში, ჩრდ. და ცენტრ. ამერიკაში, ვესტ-ინდოეთში, სამხრ. ევროპასა და მცირე აზიაში. სსრკ-ში — კავკასიაში ბუნებრივად გვხვდება 2 რელიქტური სახეობა: 1. კ ო ლ ხ უ რ ი ბ. (B. colchica) ბუჩქი ან 8—10 (18) *მ* სიმაღლის ხეა. თითქმის ენდემურია კავკასიისათვის. მისი არეალი მოიცავს დას. ამიერკავკასიას (ძირითადად კოლხეთს), კავკასიონის ჩრდ.-დას. ნაწილს, ნაწილობრივ ცენტრ. და აღმ. ამიერკავკასიას (სადაც ხშირად გაველურებულია) და თურქეთს (ლაზეთი). იზრდება ბარსა და მთის ტენიან ხეობებში, ღრმა კარბონატულ ნიადაგზე, აგრეთვე ქვიანსა და კლდოვან ადგილებში, ზღვისპირულ ქვიშნარზე. მთებში აღწევს ზ. დ. 1400 (1600) *მ*-მდე. ტერასებზე და მთის კალთებზე ხშირად ქმნის წმინდა კორომს *ბზიანს*. ფოთლოვან ტყეში იზრდება ქვეტყედ. 2. ჰ ი რ კ ა ნ უ ლ ი ბ. (B. hyrcana) გამოირჩევა დიდი ფოთლებითა და ნაყოფით. იზრდება თალიშის (აზერბაიჯანი) ტყეებში და ჩრდ. ირანის კასპიის ზღვისპირეთში. სსრკ-ში (საქართველოსა და სხვ.)მოშენებულია ბ-ის 4 უცხოური სახეობა: ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ა ნ უ მ ა რ ა დ მ წ ვ ა ნ ე ბ. (B. sempervirens), რ-საც ფართოდ იყენებენ დეკორ. მებაღეობაში. კარგად იტანს ყოველწლიურ სხვლას და ვარჯის ფორმირებას. რგავენ ეულად, ჯგუფად, ბორდიურად და სხვ.; წ ვ რ ი ლ ფ ო თ ო ლ ა ბ. (B. microphylla); ი ა პ ო ნ უ რ ი ბ. (B. japonica) და ბ ა ლ ე ა რ უ ლ ი ბ. (B. balearica). ბ. მრავლდება კალმით, თესლითა და გადანაწვენით ზოგჯერ ივითარებს ფესვისა და ძირკვის ამონაყარს. შეკრულ ხეთადგომაში ნაყოფმსხმოიარობას იწყებს 40—60 წლის ასაკში, ეულად მდგომი — 15 წლის ასაკიდან. ცოცხლობს 500—600 წელს, იზრდება ნელა. მისი მაგარი და მძიმე მერქანი გარეგნულად სპილოს ძვალს წააგავს. კარგად პრიალდება. იყენებენ (ძირითადად კოჭებს) სხვადასხვა ნაკეთობისათვის; კავკასიური ბ-ის მერქანი ცნობილია „კავკასიური პალმის" ან „პალმის ხის" სახელწოდებით. ბ-ის ფოთლებისა და ტოტებისაგან ამზადებენ ყვავისფერ საღებავს; ქერქისა და ფოთლების ნაყენს იყენებენ მედიცინაში, შეიცავს (განსაკუთრებით ფოთლები) ალკალოიდ ბუქსინს. თესლში 37%-მდე ზეთია. თაფლოვანი მცენარეებია. აფრიკასა და ზოგ ტროპ. და სუბტროპ. ქვეყანაში ნამდვილ ბ-ს ცვლის აფრ. ბ. ანუ „კამასი" (Gcnioma kamassi), რ-იც სხვა გვარსა და ოჯახს განეკუთვნება. მისი მერქანი ემსგავსება ბ-ისას. *მ. სახოკია.*

**ბზანა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (კუტოლის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ღალიძის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, ოჩამჩირიდან 24 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, გერანი), მეცხოველეობის ფერმა. საშ. სკოლა სოფ. კუტოლში (5 *კმ*). ლუბი (ცინოდანადგარი), მედპუნქტი.

**ბზე,** პურეული და პარკოსანი მცენარეების ნამჯის ნალეწი. *იხ. უხეში საკვები.*

**ბზეწვია** (Motacilla cinerea), *ბეღურასნაირთა* რიგის პატარა ფრინველი. იკ-

ვებება მწერებითა და მათი მატლებით, კიბოსნაირებით. გავრცელებულია დას. ევროპაში, აზიასა და აფრიკაში. საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება როგორც მობინადრე ფრინველი.

**ბზვანი,** ვანის რ-ნის სოფლების *ზედა ბზვანისა* და *ქვედა ბზვანის* ძვ. სახელწოდება.

**ბზიანი,** *ბზის* ფორმაცია. საქართველოში შექმნილია კოლხური ბზით. ბალახოვანი საფრის მიხედვით ბ. სხვადასხვა ტიპისაა: ძმერხლიანი, ნაირბალახიანი, ისლიან-ნაირბალახიანი, მარცვლოვან-ნაირბალახიანი და სხვ. განვითარებულია ძირითადად კარბონატულ ნიადაგებზე. ბ-ის მასივები შემორჩენილია აფხაზეთში (მდ. ბზიფის ხეობასა და ტყვარჩელის მახლობლად) და დას. საქართვ. სხვა ადგილებში.

**ბზიანი,** შუა საუკუნეების ხუროთმოძღვრული კომპლექსი მცხეთის რ-ნში, სოფ. ახალსოფლის სამხრ.-აღმ-ით. შემორჩენილია 2 ეკლესია და ზღუდის ნაშთი. მნიშვნელოვანი ნაგებობაა ქვის კვადრებით მოპირკეთებული VII—VIII სს. წმ. გიორგის ორნავიანი ეკლესია (სახურავი დაზიანებულია).

**ბზიაური,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (საწირის სოფსაბჭო), მდ. ტყიბულის მარცხ. ნაპირზე, იქ, სადაც ტყიბულის წყალსაცავი იწყება. ზ. დ. 560 *მ*, ტყიბულიდან 4 *კმ*. საწირის კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა ახალსოფელში (2 *კმ*).

**ბზითა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ჩასავლის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ჯეჯორის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1400 *მ*, ჯავიდან 35 *კმ*. წონის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა დაბა კვაისაში (0,5 *კმ*).

„**ბზიკი**", ქართ. იუმორისტული ჟურნალი. გამოდიოდა 1907 თბილისში, ჟურნალების „ეკლისა" და „ოხუნჯის" გაგრძელებაა. რედაქტორები—ა. წერეთელი (№ 1), პ. გაჩეჩილაძე (№ 2), გამომცემელი — თ. ბაქრაძე. თანამშრომლობდნენ: ი. ხანდამაშვილი (მიმინო), ნ. კალანდაძე (ეშმაკი) და სხვ. ჟურნალის მხატვრული გაფორმება და კარიკატურები ეკუთვნის ო. შმერლინგს. რიცხვისა და თვის მიუნიშნებლად გამოვიდა „ბ-ის" ორი რვაგვერდიანი ნომერი.

**ბზიკურთქარი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჟინვალის სოფსაბჭო), მდ. ხორხის (მთიულეთის არაგვის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1080 *მ*, დუშეთიდან 55 *კმ*. ანანურის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. სონდისველში (3 *კმ*). ბ-კა.

**ბზისხევი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (ბალთის სოფსაბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. ლოპანისწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 920 *მ*, ზნაურიდან 30 *კმ*. წნელისის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მესაქონლეობა). საშ. სკოლა სოფ. წნელისში (5 *კმ*).

**ბზიუყის ბრძოლა** (ადიღ. ბ ზ ი უ - ყ ო - ზ ა ი ა), ბრძოლა მდ. ბზიუყის ველზე (ჩერქეზეთი) შაფსუღთა ტომის აჯანყებულ გლეხებსა და ბჟედუღელ თავადაზნაურთა რაზმებს შორის 1796. აჯანყების მიზეზი იყო ფეოდალთა თვითნებობა, სისასტიკე და მათი მისწრაფება დაეუმორჩილებინათ ტფოკოტლები (თავისუფალი გლეხები). გააფთრებულ ბრძოლაში გლეხებმა რამდენჯერმე უკუაქციეს თავადაზნაურთა რაზმები, მაგრამ შავიზღვისპირეთის კაზაკების დახმარებით ბრძოლის ბედი ფეოდალთა სასარგებლოდ გადაწყდა. დამარცხების მიუხედავად ტფოკოტლებმა შეძლეს ნაწილობრივ აღედგინათ დაკარგული უფლებები.

**ბზიფთა,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ბზიფის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 190 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, გაგრიდან 20 *კმ*. მ. კალინინის სახ. საბჭ. მეურნეობა (მეთამბაქოეობა, მებოსტნეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საფერშლო-საბეანო პუნქტი.

**ბზიფი,** მდინარე აფხ. ასსრ-ში. სათავე აქვს კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე, უღლტ. ადანგესთან. სიგრძე 110 *კმ*, აუზის ფართ. 1510 $კმ^2$. ზემო დინებაში ხეობა ვიწრო და ღრმაა. გამომუშავებულია ტექტონ. რღვევის ხაზის გასწვრივ ქვედა იურულ თიხაფიქლებსა და ქვიშაქვებში, აგრეთვე ბაიოსის პორფირიტულ წყებაში. სოფ. ფსხუსთან ხეობა განიერდება და მდინარე იტოტება. ქვემოთ ხეობა ვიწრო, ზოგან კანიონისებრია, სოფ. ბზიფთან დაბლობზე გამოდის და ერთვის შავ ზღვას ბიჭვინთის კონცხთან. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 99 $მ^3/წმ$. საზრდოობს წვიმის (37,2%), მიწისქვეშა (32,2%) და თოვლის (30,6%) წყლით. წყალდიდობა გაზაფხულზე და ზაფხულის პირველ ნახევარშია, წყალმცირობა — ზამთარში. ზაფხულსა და შემოდგომაზე იცის წყალმოვარდნა. ბ-ის შენაკადებია ბავიუ და გეგა.

**ბზიფი** (ყოფ. ა ბ ა ბ ა ო რ თ ა), სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, მდ. ბზიფის მარჯვ. ნაპირას, გაგრა—სოხუმის გზატკეცილზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აჟვარა, ათიძთა, არასაძიხი, ბზიფთა, იფნარა, ძიხვა). ზ. დ. 45 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გაგრიდან 16 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა), ლიმონათის ქ-ნა. 2 საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. IX—X სს. ხუროთმოძღვრული კომპლექსი, რ-შიც შედის გალავნით შემოზღუდული ტაძარი და სასახლე. გალავანს დატანებული აქვს კოშკები, კონტრფორსები და კარიბჭე. ტაძარი ჯვაროვან-გუმბათოვანია. აღმ. მხარეს გამოწეული წახნაგოვანი აფსიდები აქვს. ფასადებს დეკორი ამკობს.

**ბზიფის ქედი,** კავკასიონის სამხრ. გვერდითი ქედი, გამოყოფა მთავარ წყალგამყოფ ქედს მდ-ების ბზიფისა და ჩხალთის სათავეებთან. მიმართულია ზოგადად დასავლეთისაკენ და ბოლოვდება ბზიფის მარცხ. სანაპიროზე მდ. გეგის შესართავსა და სოფ. კალდახვარს შორის. უმაღლესი მწვ. კაპიშისტრა ანუ ხიმსა (3156 *მ*). ბ. ქ. იყოფა სამ ნაწილად. აღმ. ნაწილი უმაღლესია, აგებულია ბაიოსის პორფირიტული წყებით, დაფარულია თანამედროვე მცირე მყინვარებით, ძვ. გამყინვარების მკაფიო წარმონაქმნებით, შემოსილია ალპ. მდელოებით. შუა ნაწილი უდაბლესია, აგებულია იურული წყებებით, დაფარულია ტყეებით. აქ მდებარეობს უღელტეხილები დოუ და აჭავჭარა. დას. ნაწილი შუალედური სიმაღლისაა (მთა ჯიშრა), აგებულია ქვედაცარცულ-ზედაიურული კირქვებით. ემჩნევა ძვ. გამყინვარების ნიშნები. ინტენსიურადაა დაკარსტული, მოკლებულია ზედაპირულ ჰიდროგრ. ქსელს. მის ძირში გამოდის მდ. მჭიშთა. კალთები შემოსილია ტყით. თხემზე ალპ. მდელოებია. მთა ჯიშრასთან მდებარეობს ღრმა კარსტული უფსკრული — „თოვლიანი" (სიღრმე 770 *მ*). *ლ. მარუაშვილი.*

**ბზობა,** ბ ა ი ა ო ბ ა, ქრისტიანული ეკლესიის ერთ-ერთი მთავარი საუფლო დღესასწაული. მოძრავია, მოდის *აღდგომის* წინა კვირა დღეზე. ქრისტ. კულტის მსახურებაში ბ-ის დღესასწაული IV ს-ში შემოვიდა (საწყისს იღებს ძვ. ებრ. დღესასწაულიდან). მისი შინაარსი დაფუძნებულია სახარების მოთხრობაზე, რ-შიც გადმოცემულია იერუსალიმში პასექის დღესასწაულზე დასასწრებად იესო ქრისტეს შესვლის ამბავი. იესოს მოსახლეობა ზეიმით შეეგება, ზოგი მის სახედარს ფეხქვეშ თავის სამოსს უგებდა, ზოგი პალმის ტოტებს — ბაიას უფენდა, თან „ოსანას" შესძახოდნენ. ბ-ის რიტუალი სიმბოლურად იმეორებს სახარების ამ მოთხრობის ზოგიერთ დეტალს; მღვდელმსახურნი მლოცველთა მიერ მიტანილ ტოტებს აკურთხებენ, გალობენ „ოსანას" და სხვ. ბევრ ქვეყანაში პალმის მაგივრობას ბზა ეწევა (აქედან ქართ. „ბ."), რუსეთში — ტირიფი (верба>„вербное воскресенье"). *ბ. ლომინაძე.*


ბზიფის ხეობა.


ბზიფი. ტაძრის ჩუქურთმის ფრაგმენტი.

**ბზუალასებრნი** (Bombyliidae), მწერების ოჯახი ორფრთიანების რიგისა. აქვთ გრძელი ფრთები და ფეხები, უმრავლესობას — გრძელი ხორთუმი. ოჯახში 3 ათასამდე სახეობაა, რ-ებიც უმთავრესად მშრალ ტროპიკებსა და სუბტროპიკებშია გავრცელებული. სსრკ-ში განსაკუთრებით ბევრია შუა აზიაში, გვხვდება საქართველოშიც. ბ-თა უმრავლესობა მწერების — ფუტკრის, კალიის, პეპლის — პარაზიტებია.

**ბზუალა ხოჭოები** (Carabidae), მწერების ოჯახი *ხოჭოების* რიგისა, ხშირად განვითარებული აქვთ ანალური ჯირკვლები, რ-ებიც გამოყოფენ სუნიან, მწვავე სითხეს. ბ. ხ-ის უმრავლესობა მტაცებელია, მათი ძირითადი საკვებია მოლუსკები, მწერების მატლები, ზოგჯერ ნიადაგის ჭიები. ზოგი ხოჭო მცენარეს ჭამს, აზიანებს პურეულს. ზოგს სარგებლობა მოაქვს ტყისა და ბაღის მეურნეობისათვის — ანადგურებს არაფარდი აბრეშუმხვევიას მატლებს, ხვატრებსა და ლოქორებს. აღწერილია ბ. ხ-ის 20 ათასამდე სახეობა, მათგან სსრკ-ში 2300-მდე სახეობაა გავრცელებული. საქართველოში ბ. ხ-იდან გამოირჩევა პურის ამიერკავკ. ბზუალა, რ-იც აზიანებს მარცვლოვნებს.

**ბზუბზუ,** აჭარის ასსრ ქედის რ-ნის სოფლების *ზედა ბზუბზუსა* და *ქვედა ბზუბზუს* ძვ. სახელწოდება.

**ბი...** (ლათ. bi... ორი, bis — ორჯერ), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი, რ-იც მიუთითებს საგნის ან თვისების ორმაგობაზე. მაგ., ბიკვადრატული (ორკვადრატული), ბინომი (ორწევრი).

**ბია,** მდინარე რსფსრ ალთაის მხარეში, ერთვის მდ. კათუნს და ქმნის მდ. ობს. სიგრძე 301 *კმ*, აუზის ფართ. 37 ათ. $კმ^2$. გამოდის ტელეცკოეს ტბიდან. ზემოთში მიედინება ვიწრო ხეობაში, ქვემო დინებაში ხეობა იშლება. იკვებება უმთავრესად თოვლისა და წვიმის წყლით. წყლის საშ. წლ. ხარჯი 477 $მ^3/წმ$ (ქ. ბიისკთან). ზემო დინებაში იყინება ნოემბ. ბოლოს, ქვემო დინებაში — შუა ნოემბერში. ყინულსვლა აპრილშია. ნაოსნობა რეგულარულია ქ. ბიისკამდე.

**ბია,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ხობის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ბია საშონიო, ზემო ბია). ზ. დ. 40 *მ*, ხობიდან 5 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. გოგირდოვანი წყარო.


ბზუალასებრნი. დიდი ბზუალა.

**ბიადულია** ზმიტროკ (ნამდვ. გვარი და სახელი პ ლ ა ვ ე ნ ი კ ა სამუელ ეფიმის ძე) (23. IV. 1886, დასახლ. პოსადეცი, ვილნოს გუბ.,—3. XI. 1941, ევაკუაციისას, გზაში; დაკრძალულია ურალში), ბელორუსი საბჭ. მწერალი. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1910, მოთხრობათა პირველი კრებ. „სახეები" — 1913. ადრეულ პერიოდში იმპრესიონიზმის გავლენა განიცადა. მოგვიანებით საბჭ. მწერლობის პოზიციებზე დადგა. ბ-ს საუკეთესო თხზულებებია: ისტ. მოთხრ. „ბულბული" (1927), რომანი „იაზეპ კრუშინსკი" (წგნ. 1—2, 1928—32), მოთხრ. კრებ. „უჩვეულო ამბები" (1931), ავტობიოგრ. მოთხრ. „ულრან ტყეში" (1939) და სხვ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბიაინილი,** *ურარტუს* სახელმწიფოს საკუთრივ ურარტული სახელწოდება. „ურარტუ" ამ ქვეყნის ასურული სახელწოდებაა.

**ბიალიკი** ხაიმ ნახმან (9. I. 1873, სოფ. რადი, ყოფ. ვოლინის გუბ., ამჟამად უკრ.



ბზუალა ხოჭოები: 1. Carabus coriaceus. 2. Zabrus tenebrioides; 3. Carabus guanlatus.

სსრ-ში, — 4. VII. 1934, ვენა), ებრ. პოეტი. 1920 რუსეთიდან დას. ევროპაში წავიდა, 1924-იდან—პალესტინაში. ღვაწლი მიუძღვის ძვ. სალიტ. ენის აღორძინება-განვითარებაში. პირველი ლექსები 90-იან წლებში გამოაქვეყნა. ზოგიერთი პოეტური ნაწარმოები ნაციონალისტური სულისკვეთებითაა გამსჭვალული, დაკავშირებულია ბურჟ. სიონისტურ მოძრაობასთან. ბ-ის პოემა „ამბავი რბევისა“ (1904) ასახავს მეფის მთავრობის მიერ ებრაელთა დევნას. მისი სხვა პოემებიდან აღსანიშნავია „უდაბნოს მკვდრები“ (1902) და „ცეცხლოვანი ქარტია“ (1905), რ-ებიც სიმბოლურად გადმოსცემენ ებრ. ხალხის ისტ. ბედს. პოპულარულია ბ-ის პროზაც. აქ იგი გვევლინება კრიტ. რეალიზმის მიმდევრად, ებრაელთა ყოფა-ცხოვრების შესანიშნავ მხატვრად (მოთხრ. „არიე-კულაკი“, „ღობის გადაღმა“). ბ. ავტორია მრავალი კრიტ.-პუბლიც. თხზულებისა. ი. რავნიცკისთან ერთად გადაამუშავა და გამოსცა 4-ტომიანი შრომა „ებრაული ლეგენდები“ (მე-2 გამოც., ბერლინი, 1922). ბ-ის ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

*თხზ.*: Стихи и поэмы, Тель-Авив, 1964.

**ბიალინიცკი-ბირულია** ვიტოლდ კაეტანის ძე [31. I. (12. II). 1872, სოფ. კრინკი, ახლანდ. მოგილიოვის ოლქი,— 18. VI. 1957, მოსკოვი], საბჭ. ფერმწერი, პეიზაჟისტი. ბელორ. სსრ (1944) და რსფსრ (1947) სახ. მხატვარი, სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1947). სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1889—97). მოძრავი სამხატვრო გამოფენის ამხანაგობის (1904-იდან), რუს. მხატვართა კავშირის, რევ. რუს. მხატვართა ასოციაციის (1922-იდან) წევრი. აგრძელებდა XIX ს. რუს. ლირ. პეიზაჟის ტრადიციებს. ნამუშევრები: „გაზაფხული“ (1911), „ბელორუსია. ისევ აყვავილდა გაზაფხული“ (1947, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა) და სხვ. დაჯილდოებულია ორი ორდენითა და მედლებით.

**ბიანვენი,** ჩინური სასიმღერო-თხრობითი ლიტერატურის ჟანრი. გაჩნდა და განვითარდა ტანის ეპოქაში (VII—X სს.), ამუშავებდა ბუდისტურ თემატიკას, შემდეგ იგი ფოლკლორულ სიუჟეტებს იყენებდა. ბ-თვის ნიშანდობლივია პროზაულ ტექსტში ჩართული ლექსები, რ-ებიც იმღერებოდა. ამ სახის თხზულებას მიაკვლიეს XX ს-ში, დუნხუანის მღვიმეებში ნაპოვნ ხელნაწერთა შორის.

*ლიტ.*: Рифтин Б. Л., Сказание о Великой стене и проблема жанра в китайском фольклоре, М., 1961.

**ბიანკი** ვიტალი ვალენტინის ძე [30. I (11. II). 1894, პეტერბურგი, — 10. VI. 1959, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა 1923 დაიწყო. ავტორია საბავშვო მოთხრობებისა და ზღაპრებისა „ვისი ცხვირი უკეთესია“ (1924), „უკანასკნელი გასროლა“ (1928), „ჯულბარსი“ (1937), „კურდღლის ეშმაკობა“ (1941), „ორი ყვავი“ (1955), „მფრინავი ობობა“ (1956) და სხვ. ბ-ს „ტყის გაზეთი ყოველი წლისათვის“ (1928) მიმზიდველად წარმოუდგენს ბავშვებს ტყის ცხოვრების მრავალფეროვან სურათებს. ბ-ს ბევრი მოთხრობა და ზღაპარი თარგმნილია ქართულად.

*თხზ.*: Повести и рассказы, Л., 1959; მოთხრობები და ზღაპრები, თბ., 1967.

**ბიანკი-ბანდინელი** (Bianchi-Bandinelli) რანუჩო (დ. 19. II. 1900, სიენა), იტალიელი არქეოლოგი, ხელოვნ. ისტორიკოსი და საზ. მოღვაწე. იტალ. კომპარტიის (1944-იდან) და მისი ცკ-ის (1956-იდან) წევრი. წინააღმდეგობის მონაწილე II მსოფლიო ომის დროს. იტალ. სახალხო განათლების სამინისტროს სიძველეთა და ნატიფი ხელოვნების გენერალური დირექტორი (1945—47). რომის უნ-ტის პროფესორი (1956). გრამშის სახ. ინ-ტის ხელმძღ. რომში. დეი ლინჩეის აკად. წევრი (1947-იდან) და სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958-იდან). ბ-ს ნაშრომებში გაშუქებულია ეტრუსკული, ძვ. ბერძნ., ძვ. იტალ. და რომაული კულტ. და ხელოვნ. პრობლემები და აგრეთვე ხელოვნ. მარქსისტული თეორიის საკითხები.

**ბიარიცი** (Biarritz; ბასკური — ორი მუხა ან ორი კლდე; სხვა მონაცემებით — კლდის ქიმი), ქალაქი სამხრ.-დას. საფრანგეთში, ქვემო პირენეს დეპარტ., ბისკაის ყურის სანაპიროზე. 25,5 ათ. მცხ. (1966). ზღვისპირა კლიმ. და ბალნეოლ. კურორტი. ჰავა თბილი, ზომიერად ტენიანი (წლის საშ. ტემპ-რა 13,5°C; შეფარდებითი ტენიანობა 68—75%). ნალექების რაოდენობა ოქტ. 185 *მმ*, ივლ. — 86 *მმ*. ძირითადი სამკურნ. საშუალებები: აეროთერაპია, ზღვაში ბანაობა, სილისა და მზის აბაზანები, აგრეთვე მარილწყლის აბაზანები, რისთვისაც იყენებენ ბრისკუს (ბ-იდან 20 *კმ*) მინერ. წყაროების წყალს. სამედ. ჩვენებები: ძვალ-სახსართა, გინეკოლ. და პერიფერიული ნერვული სისტემის დაავადებები.

ბ-ში 1864—1865 წწ. ოქტომბერში გაიმართა საიდუმლო მოლაპარაკება *ნაპოლეონ III-სა* და *ო. ბისმარკს* შორის, რ-იც ცნობილია ბიარიცის შეხვედრების სახელით. ბისმარკი აპირებდა ომს ავსტრიასთან და ცდილობდა უზრუნველეყო საფრ. ნეიტრალიტეტი. სამაგიეროდ მან ნაპოლეონ III-ს აგრძნობინა, რომ პრუსია არ იქნებოდა წინააღმდეგი საფრ. ტერიტ. გაფართოებისა ლუქსემბურგისა და ბელგიის ხარჯზე. ნაპოლეონ III-ს იმედი ჰქონდა, რომ ავსტრია-პრუსიის ომი გაჭიანურდებოდა, ორივე სახელმწიფო დასუსტდებოდა და საფრანგეთს საშუალება მიეცემოდა თავის სასარგებლოდ გამოეყენებინა შექმნილი ვითარება. ბიარიცის შეხვედრებს მოჰყვა *ავსტრია-პრუსიის ომი* (1866).

**ბიარმია,** ქვეყანა რუსეთის ევრ. ნაწილის უკიდურეს ჩრდ.-აღმოსავლეთში, განთქმული იყო ბეწვეულით, ვერცხლითა და მამონტის ძვლით. ცნობილია IX—XIII სს. სკანდ. და რუს. თქმულებების მიხედვით. ზოგიერთი მკვლევარი ფიქრობს, რომ ბ. ანუ ბიარმალანდი თეთრი ზღვის სანაპიროს, დვინის მიწის სკანდ. სახელწოდებაა. სხვანი ბ-ს „დიდ პერმთან“ აიგივებენ.

**ბია საზონიო,** სოფელი ხობის რ-ნში (ბიის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ხობის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 40 *მ*, ხობიდან 6 *კმ*. ბიის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ბიაში (1 *კმ*).

**ბიატლონი,** (ბი... და ბერძნ. athlon — შეჯიბრი), ზამთრის თანამედროვე ორჭიდი, თხილამურებით რბოლა შაშხანის სროლითურთ. 20 *კმ* დისტანციის გავლისას მე-5 და მე-18 *კმ* შორის ოთხ საცეცხლე მიჯნაზე სპორტსმენი ნიშანში ისვრის ხუთ-ხუთჯერ (სულ 20-ჯერ), ორჯერ ესვრის 30 *სმ* დიამეტრიან სამიზნეს (დგომელა) და ორჯერ 15 *სმ* დიამეტრიანს (წოლელა). მანძილი მიზნამდე 150 *მ*. ყოველი აცდენისათვის ჯარიმა 2 წუთია, რაც ემატება რბოლაში ნაჩვენებ დროს, ან სპორტსმენი ვალდებულია გაიაროს საჯარიმო წრე, რის შემდეგაც გააგრძელებს რბოლას დისტანციაზე. ბ. 1960 შეიტანეს ზამთრის ოლიმპიური თამაშების პროგრამაში. ბ-ში ტარდება მსოფლიო პირველობაც.

**ბიაქსი** (ბი... და ლათ. axis — ღერძი), ფერიტული გულარი, რ-საც აქვს განშტოებული მაგნ. წრედი და ორი ნახვრეტი. ამ უკანასკნელთა ღერძები ურთიერთპერპენდიკულარულია. ბ-ს იყენებენ დამხსომებელ ან ლოგიკურ ელემენტად ციფრულ გამოთვლითი ტექნიკასა და ავტომატიკის ტექ. საშუალებებში (იხ. *ფერიტული გულარი*).

დამხსომებელი ბ. უზრუნველყოფს ოპერატ. ჩაწერას, შენახვასა და ამოკითხვას ინფორმაციის დაურღვევლად (იხ. *დამხსომებელი მოწყობილობა*). ბ-ის ეს თვისება განპირობებულია იმით, რომ ორი შეკრული ურთიერთდაკავშირებული მაგნიტოგამტარის საერთო უბანზე მაგნ. ნაკადების მიმართულებანი ურთიერთპერპენდიკულარულია და მათი ერთდროული გადამაგნიტებისას (ინფორმაციის ჩაწერა) მაჯამებელი მაგნ. ნაკადი შესაკრავში (ნახ. ა-ზე შესაკრავი ნახვრეტების შუა გამოყოფილია პუნქტირით) იღებს ყველაზე უფრო ხელსაყრელ ორიენტაციას (ნახ. ბ). მაგნ. წრედში კითხვის იმპულსი იწვევს შესაკრავის დომენების (იხ. *ფერომაგნეტიზმი*) ორიენტაციის პრაქტიკულად მყისეულ ცვლილებას ნაკადის მიმართულებით. ამის შედეგად ჩაწერის მაგნ. წრედში მცირდება ნაკადი და გამოსასვლელ გრაგნილში წარმოიქმნება ემძ (შეკითხვის იმპულსი). შეკითხვის იმპულსის შეწყვეტის შემდეგ შესაკრავში დამატებითი ზემოქმედების გარეშე აღდგება ნაკადების პირვანდელი მდგომარეობა.

ლოგიკური ბ. კონსტრუქციულად განსხვავდება დამხსომებელი ბ-გან. მას არა აქვს შესაკრავი. მუშაობის პროცესში მაგნ. წრედის იმ უბნებზე, რ-ებიც საერთოა ორივე ნახვრეტისათვის, იცვლება მაგნ. ნაკადები და მათი ნიშნები. კონსტრუქციის მიხედვით ბ. არის სიმეტრიული და არასიმეტრიული (ნახ. გ). ბ. მცირე ზომისაა. იგი მეტად საიმედო და სწრაფმოქმედია.

*ლიტ.*: Визун Ю. И., О применении элементов типа «Биакс» в оперативной памяти, М., 1965.







ბიაქსი: ა—სიმეტრიული ჩაწერის (J ჩაწ.), შეკითხვისა (J შეკ.) და ამოკითხვის (e გამოს). გრაგნილებით; ბ—ჩაწერის შესაკრავი (3), შეკითხვის შესაკრავი (2), რეზულტატური (1) მაგნიტური ნაკადების ვექტორებით; გ—არასიმეტრიული (ბნ-6 ტიპისა).

**ბიბილაშვილი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე (14. I. 1916, ქვედა საქარა, ახლანდ. ზესტაფონის რ-ნი, — 10. X. 1944, მდ. ნემანის დას. ნაპირი), საბჭ. კავშირის გმირი (24. III. 1945, სიკვდილის შემდეგ). 1935 დაამთავრა ზესტაფონის I საშ. სკოლა, 1941 — საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მებაღეობა-მევენახეობის ფაკ-ტი. წითელი არმიის რიგებში იყო 1941-იდან. იბრძოდა ჩრდ. კავკასიაში, ყირიმსა და ბალტიისპირეთში. თავი გამოიჩინა მდ. დაუგავის გადალახვისა და მის ნაპირზე პლაცდარმის დაკავებისათვის ბრძოლებში. 1944 გმირულად დაიღუპა მდ. ნემანის დას. ნაპირზე წარმოებულ ბრძოლაში. დაკრძალულია ქ. ტაურაგეს (ლიტვ. სსრ) ძმათა სასაფლაოზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენით და მედლებით.



ა. ბიბილაშვილი

**ბიბილაშვილი** ნოდარ შალვას ძე (დ. 2. XII. 1930), საბჭ. გეოფიზიკოსი, ფიზ.-მათ. მეცნ. კანდიდატი. სკკპ წევრი 1961-იდან. დაამთავრა თსუ-ის ფიზ.-მათ. ფაკ-ტი (1954). მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. იალბუზის ექსპედიციაში, შემდგომ იალბუზის მაღალმთიან გეოფიზ. ინ-ტში (ნალჩიკი, 1954—66), 1966-იდან ამიერკავკ. ჰიდრომეტეოროლ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის უფროსი მეცნ. თანამშრომელი, 1969-იდან ნალჩიკის მაღალმთიან გეოფიზ. ინ-ტის ღრუბლების ფიზიკისა და აქტიური ზემოქმედების ლაბორ. გამგე. 1969 მეცნიერთა და კონსტრუქტორთა ჯგუფთან ერთად მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია სეტყვის საწინააღმდეგო რაკეტებისა და ჭურვების გამოყენებით სეტყვასთან ბრძოლის მეთოდისა და საშუალებათა დამუშავებისა და დანერგვისათვის.

**ბიბინეიშვილი** ბართლომე (ბარონ) ექვთიმეს ძე (1883, სოფ. სურები, ოზურგეთის მაზრა, ახლანდ. მახარაძის რ-ნი, — 1938), რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. კომპარტიის წევრი 1898-იდან. 1898—1901 მონაწილეობდა თბილ. მუშათა გაფიცვებსა და დემონსტრაციებში. 1903—05 იყო რსდმპ კავკასიის კავშირის იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტის წევრი, ხელმძღვანელობდა კომიტეტის არალეგალურ სტამბას. 1905—07 რევ. პერიოდში აქტიურად მონაწილეობდა მუშათა გაფიცვებში, დემონსტრაციებსა და შეიარაღე-

ბულ ბრძოლებში. ზ. ქუთ. ციხის საიდუმლო გვირაბის გაყვანისა და პოლიტ. პატიმართა გაქცევის მოწყობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი იყო. რევ. მოღვაწეობისათვის ორჯერ დააპატიმრეს და გადაასახლეს. 1918—20 იყო პარტიის ქუთ. საგუბერნიო კომიტეტის წევრი და აქტიურად იბრძოდა მენშევიკური მთავრობის წინააღმდეგ. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ პასუხსაგებ თანამდებობებზეა. სხვადასხვა დროს იყო რევკომის თავ-რის მოადგილე, საქ. სსრ ფინანსთა სახ. კომისრის მოადგილე, საქართვ. მუზეუმისა და საჯარო ბ-კის დირექტორი და სახელმწ. გამომცემლობის გამგე. ბ-ს დაწერილი აქვს მემუარული ხასიათის წიგნები და ბროშურები.

*თხზ.*: ახჩა-კუიმის ტრაგედია, ტფ., 1931; კამო, ტფ., 1935; ლადო კეცხოველი, ტფ., 1933; მენშევიკურ საპყრობილეში, ტფ., 1930; მეოთხედი საუკუნის მანძილზე ტფ., 1932; საიდუმლო გვირაბი, ტფ, 1933: ფოლადის სამეული. სტალინი, ენუქიძე, კეცხოველი, ტფ., 1929. *ზ. კეგეშიძე.*

**„ბი-ბი-სი“**, იხ. *ბრიტანეთის რადიომაუწყებლობის კორპორაცია.*

**ბიბლია** (ბერძნ. Biblia, სიტყვასიტყვით — წიგნები), იუდაისტური და ქრისტიანული რელიგიების „სალვთო“ წიგნების კრებული. შედგება ძველი და ახალი აღთქმისაგან. ქრისტიანობა ცნობს ბ-ის ორსავე ნაწილს, იუდაიზმი კი მხოლოდ ძველ აღთქმას.

ძველი აღთქმის (39 წიგნი) დიდი ნაწილი დაწერილია ძვ. ებრაულ ენაზე. მხოლოდ ზოგიერთ, შედარებით გვიანდელ წიგნში (*ეზრასი* და *დანიელისა*), გვხვდება მცირე ჩანართები არამეულ ენაზე. ძველი აღთქმა შედგენილობის მხრივ მეტად სხვადასხვაგვაროვანი კრებულია; შეიცავს ისტ. დოკუმენტებს, ხალხ. მითებისა და ლეგენდების ჩანაწერებს, სხვადასხვა ეპოქისა და სოც. ფენათა მსოფლმხედველობის ამსახველ იურიდ. დოკუმენტებს, განსხვავებულ რელიგ. კულტებთან დაკავშირებული რიტუალების ამსახველ ტექსტებს, რელიგ. და ლირ. პოეზიის ნიმუშებს. ამ ნაირგვარი მასალის შეკრება, რედაქცია და კანონიზაცია მჭიდროდ უკავშირდება ძვ. ებრ. მონოთეისტური რელიგ. კონცეფციის ჩამოყალიბებასა და განვითარებას. საბოლოო სახე ებრაულმა ძველმა აღთქმამ საკმაოდ გვიან მიიღო. მისი კანონიზაცია დაიწყო ბაბილონის ტყვეობის შემდეგ — ძვ. წ. V ს. და დამთავრდა დაახლოებით ახ. წ. II ს-ში. მიუხედავად იმისა, რომ ძველი აღთქმის რედაქტორები ტექსტის გაერთიანებისას ცდილან მთლიანად მოეშალათ პირვანდელი სხვაობანი, წიგნს მაინც ახასიათებს შინაარსობრივი, ენობრივ-სტილისტური და ჟანრობრივი სიჭრელე. ძველ აღთქმას ებრაულად ერთიანი სათაური არა აქვს, იგი სამ ნაწილად იყოფა. პირველს ეწოდება კ ა ნ ო ნ ი (ებრ. თორა), მის შედგენას ტრადიცია *მოსეს* მიაწერს). შედგება ხუთი წიგნისაგან (დაბადება, გამოსვლათა, ლევიტელთა, რიცხვთა და მეორე სჯული); მეორე ნაწილია წ ი ნ ა ს წ ა რ მ ე ტ ყ ვ ე ლ ნ ი; მასში შედის წიგნები — ისუ ნავესი, მსაჯულთა, სამოელის პირველი და მეორე წიგნი (ქართულად მეფეთა პირველი და მეორე), მეფეთა პირველი და მეორე (ქართულად მეფეთა მესამე და მეოთხე) წიგნი, ესაიასი, იერემიასი, ეზეკიელისა და 12 მცირე წინასწარმეტყველისა — ოსიასი, იოელისა, ამოსისა, აბდიასი, იონასი, მიქეასი, ნაუმისა, ამბაკუმისა, სოფონიასი, ანგესი, ზაქარიასი და მალაქიასი. მესამე ნაწილში, რ-საც ებრ. დ ა წ ე რ ი ლ ე ბ ი ეწოდება, შედის ფსალმუნნი, სოლომონის იგავები, იობის წიგნი, ქებათა ქება, იერემიას გოდება, ეკლესიასტე და წიგნები ესთერისა, დანიელისა, ეზრასი, ნეემიასი და ნეშტთა (პირველი და მეორე). ქრონოლოგიური ზღვარი ძველი აღთქმის ცალკეულ ნაწილებს შორის მეტად დიდია. ზოგი ფრაგმენტი (მაგ., დებორას საგალობელი მსაჯულთა წიგნში) დაწერილია დაახლოებით ძვ. წ. XII ს-ში, ხოლო დანიელის წიგნის დაწერის სავარაუდო თარიღია ძვ. წ. 168—165. ძველი აღთქმის წიგნების თემატიკა და მხატვრული ფორმა დიდ მსგავსებას ამჟღავნებს როგორც საკუთრივ სემიტურ, ისე საერთოდ ახლო აღმოსავლეთის სამყაროსთან. ამიტომ მისი ისტ. თუ ლიტ.-ლინგვისტური კვლევა-ძიება მხოლოდ ამ გარემოების გათვალისწინებით შეიძლება. ძველი აღთქმის პირველ წიგნში წარმოდგენილი ლეგენდები ქვეყნიერების გაჩენის, ადამიანის წარმოშობისა და მსოფლიო წარღვნის ამბავი შუმერულ ლიტ. ტრადიციებს უკავშირდება. ძველი აღთქმის წიგნებში მნიშვნელოვანი ცნობებია ახლო აღმოსავლეთის ქვეყნების (ბაბილონი, პალესტინა, ქანაანი, ეგვიპტე) ისტ. შესახებ, რ-ებსაც ხშირად არქეოლ. კვლევა-ძიების შედეგებიც ადასტურებს. ზოგი წიგნი, მაგ., ფსალმუნნი, ქებათა ქება, შეიცავს რელიგ. და საერო პოეზიის, აგრეთვე ინტიმური, სასიყვარულო ლირიკის (იობის წიგნი) ბრწყინვალე ნიმუშებს. ეკლესიასტე და იგავები განეკუთვნება ძვ. ახლო აღმოსავლეთისათვის მეტად დამახასიათებელ ლიტ. ჟანრს, ე. წ. „სიბრძნის ლიტერატურას“, ამ წიგნში მრავლად გვხვდება ფილოს. და განყენებული ხასიათის მსჯელობანი და სენტენციები. უკანასკნელ დრომდე ებრ. ძველი აღთქმა ცნობილი იყო მხოლოდ გვიანდ., ე. წ. მასორული (ძვ. ებრ. მასორა — გადმოცემა, ტრადიცია) რედაქციის ხელნაწერებით. VII—IX სს-ში ღვთისმეტყველებმა დაამუშავეს და საბოლოო რედაქცია გაუკეთეს მთელ ძველ აღთქმას (ტექსტის უნიფიკაცია, სემიტური ტრად. მიხედვით მარტო თანხმოვნებით დაწერილი ტექსტისათვის ხმოვანი ნიშნების დასმა). მასორული რედაქციის ძველი აღთქმის ყველაზე ძვ. სრული ხელნაწერები IX—X ს-ისაა. მხოლოდ მკვდარი ზღვის (კუმრანის) ხელნაწერთა აღმოჩენამ (1947—65) გამოავლინა სხვა, მანამდე სრულიად უცნობ ებრ. ტექსტებთან ერთად, ძველი აღთქმის ზოგი წიგნის მასორულზე უფრო ადრინდ. რედაქცია. ამავე ხელნაწერებში აღმოჩნდა ძველი აღთქმის ზოგი ისეთი ნაწილი, რ-ის ებრ. ორიგინალი მანამდე უცნობი იყო. ძველი აღთქმის თარგმანებიდან უძველესია ბერძნ. სეპტუაგინტის ან სეპტანტის სახელწოდებით ცნობილი თარგმანი. იგი შესრულებულია მასორულისაგან საკმაოდ განსხვავებული რედაქციის ტექსტიდან დაახლ. ძვ. წ. II ს. ეგვიპტეში, ბერძნულად მოლაპარაკე ებრაელთათვის. სეპტუაგინტა ლათინური სახელწოდებაა, ნიშნავს 70-ს (ლეგენდის მიხედვით თარგმანი შეუსრულებია 70 თუ 72 მთარგმნელს), იგი თავის მხრივ, რამდენჯერმე იყო შესწორებული და რედაქტირებული, საფუძვლად უდევს ძვ. აღთქმის მრავალ თარგმანს სხვადასხვა ენაზე. ბ-ის ადრეული თარგმანები (როგორც ძველი, ისე ახალი აღთქმისა) არსებობს სირ., ლათ., ეთიოპ., ქართ., სომხ., და სხვა ენებზე. მათი წარმომავლობისა და ურთიერთმიმართების გარკვევა ფილოლ. და ისტ. თვალსაზრისით რთული პრობლემაა, რადგანაც თარგმანებმა ჩვენამდე მოაღწია არა პირვანდელი, არამედ რედაქტირებულ-შესწორებული სახით. ასე, მაგ., ივარაუდება, რომ ძვ. სირიული თარგმანი (ფეშიტა) შესრულებულია ებრაულიდან, მაგრამ მას სეპტუაგინტის გავლენის კვალიც აჩნევია. ძველი აღთქმის წიგნების რიცხვი, თანამიმდევრობა, თავების განლაგება და ზოგჯერ ტექსტის ცალკეული მონაკვეთების მოცულობა და შინაარსიც კი ებრ. ორიგინალსა და ქრისტ. ეკლესიის მიერ მიღებულ თარგმანებში, მ. შ. სეპტუაგინტაშიც, ყოველთვის ერთგვარი არ არის; ზოგიერთი წიგნი, რ-იც არ შეუტანიათ ებრ. ძველი აღთქმის კანონიკურ ტექსტში, გვხვდება თარგმანებში (ტობიასი, იუდითისა, სოლომონის სიბრძნე, ისუ ზირაქის ძისა, მაკაბელთა და სხვა წიგნები). ძველი აღთქმის იმ წიგნებს, რ-ებიც კანონიკურად არ ითვლება, *აპოკრიფებს* უწოდებენ. სხვადასხვა ენაზე ნათარგმნ წიგნებში აპოკრიფების რაოდენობაც სხვადასხვაგვარია. არსებობს ახალი აღთქმის აპოკრიფებიც. ძველი აღთქმის ლათ. თარგმანი, რ-იც ძვ. ებრ. ტექსტიდან შეუსრულებია ღვთისმეტყველ იერონიმეს (386—406, შემორჩენილია VI ს. ტექსტი), საფუძვლად დაედო კათოლიკურ ბ-ს, ე. წ. ვულგატას. რუსეთში ბ. უმთავრესად ბერძნულიდან ითარგმნებოდა (გვიანდ. თარგმანებში შესაძლებელია ებრ. ორიგინალებიც იყოს გამოყენებული). პირველი სრული რუს. ბ. გამოჩნდა 1499, წიგნების ნაწილი ნათარგმნი იყო იერონიმეს ლათ. ტექსტიდან. რეფორმაციის დროს დას. ევროპაში გაჩნდა ბ-ის თარგმანები ახალ ენებზე (მ. შ. მ. ლუთერის გერმ. თარგმანი).

ბ-ის მეორე ნაწილი — *ახალი აღთქმა* — დაწერილია ბერძნ. ენაზე, თუმცა გამოთქმულია ვარაუდი, რომ მისი ზოგი წიგნი არამეულ ენაზე უნდა ყოფილიყო დაწერილი. როგორც ძველ აღთქმაში, აქაც მრავალი წინააღმდეგობა და ანაქრონიზმი გვხვდება. ზოგიერთი ამბავი იესო ქრისტეს ბიოგრაფიიდან (მაგ., ქრისტეს მკვდრეთით აღდგომა) წინა აზიისა და ეგვ. რელიგ. კულტებისთვის დამახასიათებელი მომენტების გამოძახილს წარმოადგენს.

ქრისტიანობის ფართოდ გავრცელების შემდეგ, შუა საუკუნეებში, ბ-ს ღვთიური სიტყვის გამოვლინებად მიიჩნევდნენ. ქრისტ. თეოლოგიას შეუძლებლად მიაჩნდა ბ-ში გამოთქმული რომელიმე დებულების სისწორეში ოდნავი ეჭვის შეტანაც კი. ბ. იყო ერთადერთი სარწმუნო ავტორიტეტი კოსმოგონიის საკითხებშიც. ბ-ის მეცნ. კრიტიკა XVII—XVIII სს-ში დაიწყო. პირველი სერიოზული მეცნ.-კრიტ. გამოკვლევა — „სალვთისმეტყველო პოლიტიკური ტრაქტატი“ ეკუთვნის ბ. *სპინოზას.* ბ-ის მეცნ. კრიტიკა კიდევ უფრო გააღრმავეს ჟ. ასტრიუკმა, ვ. დე-ვეტამ, ი. ველჰაუზენმა და სხვ. ამ მიმართულებით მეტად ნაყოფიერი და სასარგებლო შრომა გასწიეს მარქსისტმა მკვლევრებმა პ. ლაფარგმა, ნ. ნიკოლსკიმ და სხვ. ახალი აღთქმის მეცნ.-კრიტ. კვლევა დაკავშირებულია ტიუბინგენის სკოლის (ისტ. მიმართულება) წარმომადგენლების დ. შტრაუსის, ფ. ბაურის, ბ. ბაუერის სახელთან, ხოლო შემდეგ მითოლ. სკოლის წარმომადგენლების ა. პირსონის, ა. ლომანის, ჯ. რობერტსონის და სხვ. სახელებთან. ბ-ის კრიტ. შესწავლამ გამოავლინა, რომ ეს არის არა განსაკუთრებული, ღვთიური შთაგონებით შექმნილი წმინდა წიგნი, არამედ რთული ლიტ. ძეგლი, რ-იც ასახავს სხვადასხვა სოც. ფენის ინტერესებს და სავსეა ფაქტობრივი წინააღმდეგობებით. მაგ., დაბადებაში ორი ერთმანეთის გამომრიცხავი მითია ადამიანის შექმნის შესახებ (ერთი ვერსიით მამაკაცი და ქალი ერთდროულად შეიქმნა, მეორით კი ქალი შეიქმნა მოგვიანებით, მამაკაცის ნეკნიდან). ბ-ში თეოლ. წინააღმდეგობებიც გვხვდება; წინააღმდეგობებია ბ-ის სოც.-ეთიკურ პრინციპებშიც (სიმდიდრის დაგმობა და ამავე დროს სიმდიდრესთან შერიგება; მოწოდება მახვილის აღმართვისა და მუქარა, რომ „...ყოველთა, რომელთა აღიღონ მახვილი, მახვილითა წარწყმდენ“, მათე, 26. 52; და სხვ. მრავალი). ახალმა არქეოლ. აღმოჩენებმა ახ. მიმართულება შეიტანა ბ-ის კრიტ. კვლევაში (ე. წ. ბიბლ. არქეოლ. მონაცემების საფუძველზე). მარქსისტული მეცნიერების მიზანია, შეისწავლოს ბ., როგორც მსოფლიო ლიტ-რის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ძეგ-

ლი. ბ-ის გავლენა ქრისტ. სამყაროს კულტ. ისტორიაზე განისაზღვრება არა მარტო იმით, რომ იგი ქრისტ. რელიგიის წმინდა წიგნი გახდა, არამედ იმითაც, რომ ბ-ის წიგნები დიდი მხატვრული ძალითა და ემოციურობით ასახავს ადამიანის სულიერი სამყაროს მრავალფეროვნებასა და ადამიანურ გრძნობათა ნაირგვარ გამოვლინებას. სწორედ ამიტომაა ასე საგრძნობი ბ-ის გავლენა ყველა ქრისტ. ხალხის კულტურაზე, მსოფლმხედველობაზე, ლიტ-რასა და ხელოვნებაზე. ბიბლიური ციტატები და სახეები ხატოვან გამოთქმებადაა ქცეული მრავალ ენაში; ბიბლიურ სიუჟეტებზე ნაწარმოებებს ქმნიდნენ გამოჩენილი მხატვრები (დიურერი, ბოტიჩელი, ჯორჯონე, რაფაელი, ლეონარდო და ვინჩი, მიქელანჯელო, რემბრანდტი), კომპოზიტორები (ი. ს. ბახი) და მწერლები. ბ-ის უკეთ გამოსაყენებლად ცალკეა გამოცემული ბ-ში არსებული ყველა სიტყვისა და საკუთარი სახელის ანბანური საძიებლები, ე. წ. სიმფონიები ან კონკორდაციები.

ბ-ის პირველი ქართ. თარგმანები საქართველოში ქრისტიანობის გავრცელებისთანავე უნდა იყოს შესრულებული. ქართ. ბ-ის თარგმნის ისტორია ჯერჯერობით დაწვრილებით შესწავლილი არ არის. ზოგიერთი ადრეული თარგმანი შესაძლოა უკვალოდ იყოს დაკარგული, ზოგი კი დაცულია უფრო გვიანდ. დროის ხელნაწერებში. ბ-ის ფრაგმენტები გვხვდება V—VII სს. ხანმეტ ტექსტებში. ქართ. ბ-ის უძველესი ხელნაწერია *ოშკის ბიბლია* (978). XI ს-ში ექვთიმე და გიორგი მთაწმიდელებმა ხელახლა თარგმნეს ბ-ის ზოგიერთი წიგნი. XI—XII სს. ბ-ის ქართ. თარგმანები ენობრივად და შინაარსობრივადაც საკმაოდ განსხვავდება ძვ. თარგმანებისაგან. ბ-ის წიგნთა შეკრებასა და რედაქციაზე მუშაობდა ს.-ს. *ორბელიანი*. ქართ. ბ. სრულად პირველად 1743 დაიბეჭდა მოსკოვში ბაქარ ბაგრატიონის ინიციატივით. ამ გამოცემას, ისევე როგორც 1884 თბილისში დასტამბულ ძველი აღთქმის ორტომეულს (რ-საც საფუძვლად იგივე ბაქარისეული ბ. უდევს), მეცნ. აპარატი არ გააჩნია. ქართული ბ. ქართ. ენის უმნიშვნელოვანესი ძეგლია, მისი კვლევა აუცილებელია ქართ. ენის, ლიტ-რის, ისტ., ძვ. საქართველოს კულტ. ურთიერთობათა შესასწავლად. სიძველის გამო მას დიდი მნიშვნელობა აქვს ბიბლ. საკითხების კვლევისთვისაც. ქართ. ბ-ის ცალკეული წიგნები გამოსცეს ა. *შანიძემ*, ი. *აბულაძემ*, რ. *ბლეიკმა*, ჟ. *გარიტმა* და სხვ.

*ტექსტი*: საქმე მოციქულთა, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1950; ფსალმუნის ძველი ქართული რედაქციები, მ. შანიძის გამოც., [წგნ.] 1, თბ., 1960; ქართული ოთხთავის ორი ძველი რედაქცია სამი შატბერდული ხელნაწერის მიხედვით, ა. შანიძის გამოც., თბ., 1945; ძველი აღთქმის აპოკრიფების ქართული ვერსიები, ც. ქურციკიძის გამოც., წგნ. 1, თბ., 1970; წიგნნი ძუელისა აღთქუმისანი, ა. შანიძის გამოც., ტ. 1, ნაკვ. 1—2, თბ., 1947—48; ხანმეტი ლექციონარი. ფოტოტიპური რეპროდუქცია, ა. შანიძის გამოც., თბ., 1944.

*ლიტ*.: Маркс К. и Энгельс Ф., О религии, М., 1955; Блэйк Р. П., О древнегрузинских версиях Ветхого Завета, «Известия Кавк. отделения Моск. археол. об-ва», 1921, в. 6; Косидовский З., Библейские сказания, [пер. с польск.], М., 1966; Allegro J., The Dead Sea scrolls, Harmondsworth (Engl.), 1968; Blake R., Ancient Georgian versions of the Old Testament, «Harvard Theological Review», 1926, v. 19, № 3; Eissfeldt O., Einleitung in das Alte Testament, 3. Aufl., Tübingen, 1964. *მ. შანიძე*.

**ბიბლიოგრაფია** (ბერძნ. biblion — წიგნი და ...*გრაფია*), მეცნ. და პრაქტ. საქმიანობის დარგი, რ-ის ამოცანაა ბეჭდვით და ხელნაწერ ნაწარმოებთა შესახებ ინფორმაციის გავრცელება, მათი პროპაგანდა; შეისწავლის ბიბლიოგრაფიულ პროდუქციას, ბ-ის ისტორიასა და თეორიას, ორგანიზაციასა და მეთოდიკას. ბ-ის განვითარებას უზრუნველყოფს დაწესებულებათა სისტემა — ბიბლიოგრაფიული სამსახური. საბჭ. ბ. შეისწავლის და პროპაგანდას უწევს ბეჭდურ გამოცემებს კომუნისტური პარტიულობის პოზიციიდან.

ტერმინი „ბ“. წარმოიშვა ძვ. საბერძნეთში. თავდაპირველად იგი „წიგნთმწერლობას“ აღნიშნავდა. წიგნთა აღწერის მნიშვნელობით იხმარება XVII ს-იდან.

ბ. მჭიდროდ უკავშირდება მეცნ. და ტექ. ინფორმაციას, ოღონდ, მისგან განსხვავებით, იგი ცნობებს გვაძლევს არა თვით მეცნ. თეორიების, იდეების, ფაქტების შესახებ, არამედ ბეჭდვით ნაწარმოებებზე, რ-ებშიც ისინია ასახული.

ბეჭდვით ნაწარმოებთა დაჯგუფება ხდება მათი სახეების (წიგნები, პერიოდ. გამოც. და სხვ.), ფორმალური ნიშნის (ავტორთა და სახელწოდებათა ანბანი, ქრონოლოგია ან გამოქვეყნების ადგილი) და შინაარსის მიხედვით (თემატური, საგნობრივი და სისტემატური). ამ უკანასკნელისათვის სსრ კავშირში გამოიყენება ორი ძირითადი სქემა — „*უნივერსალური ათწილადი კლასიფიკაცია*“ და საბჭ. „*საბიბლიოთეკო-ბიბლიოგრაფიული კლასიფიკაცია*“.

აღწერილობის ელემენტები განისაზღვრება დადგენილი წესებით, აგრეთვე სტანდარტებით (სსრ კავშირში ორივეა). ბეჭდვით ნაწარმოებთა შინაარსის დახასიათების ძირითად ფორმად ითვლება ანოტაცია, რეფერატი, ხოლო ჯგუფური დახასიათებისათვის — მიმოხილვა.

ბ. იყოფა სარეგისტრაციო-აღწერილობით, სამეცნ.-დამხმარე და სარეკომენდაციო ბ-დ.

ბიბლიოგრაფიული მასალის შინაარსის მიხედვით არსებობს ზოგადი, სპეც. და თემატური ბ.; ბეჭდვით ნაწარმოებთა გამოცემის დროის მიხედვით — მიმდინარე და რეტროსპექტული (პროსპექტული); გამოცემის ადგილის მიხედვით — საერთაშორისო, სახელმწიფო და სამხარეო; გეოგრ. არეალის მიხედვით—მსოფლიო და სამხარეთმცოდნეო. ბ-ის განსაკუთრებული სახეებია ბიბლიოგრაფიის ბიბლიოგრაფია ანუ მეორე რიგის ბიბლიოგრაფია, რ-იც საბიბლიოგრაფიო საძიებლების, კატალოგებისა და სხვ. შესახებ იძლევა ინფორმაციას, და *ბიობიბლიოგრაფია*. სსრ კავშირში დამუშავებულია (1970) სტანდარტი „ბიბლიოგრაფია. ტერმინები და განსაზღვრება“. პუბლიკაციის ფორმის მიხედვით განასხვავებენ: ბიბლიოგრაფიულ საძიებელს, ჟურნალს, ბიულეტენს, გაზეთს, წიგნს დართულ და სტატიას დართულ საძიებელსა და ლიტ-რის სიებს.

**ბიბლიოგრაფია რუსეთში.** რუსეთში ბ. XI ს-ში ჩაისახა. მომდევნო პერიოდის წიგნების სიები ძირითადად გვხვდება საეკლ. დოკუმენტებში. XVIII—XIX სს-ში ბ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს მ. ლომონოსოვმა, ნ. ნოვიკოვმა, ვ. ანასტასევიჩმა, ნ. ჩერნიშევსკიმ და ნ. დობროლიუბოვმა. 1889 ბიბლიოგრაფიული წრე დაარსდა მოსკოვში. რუს. ბიბლიოგრაფიული საზ-ბა 1899 შეიქმნა პეტერბურგში, ხოლო 1900 — მოსკოვში. 1901 რუსეთი შევიდა საბუნებისმეტყველო და მათ. საერთაშ. ბიბლიოგრაფიულ კომისიაში. მეცნ. აკადემიასთან ჩამოყალიბდა ბ-ის საერთაშ. ბიურო. XIX—XX სს. მიჯნაზე შეიქმნა მარქსისტული მიმართულების სარეკომენდაციო ბ.; მარქსისტული ბ-ის თვალსაჩინო ნაშრომი იყო 1914 ვ. ი. ლენინის მიერ დაწერილი კ. მარქსის ნაწარმოებებისა და გამოცემების, აგრეთვე მარქსიზმზე არსებული ლიტ-რის მიმოხილვა, რ-იც ერთვოდა სტატიას „კარლ მარქსი“ (გამოქვეყნდა გრანატის ენციკლოპედიურ ლექსიკონში, მე-7 გამოც., ტ. 28, 1915). 1917 პეტერბურგში შეიქმნა რუს. წიგნის პალატა.

**ბიბლიოგრაფია სსრ კავშირში.** საბჭ. ბ-ის განვითარებისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ი. ლენინის ხელმოწერილ დეკრეტს (1920) საბიბლიოგრაფიო საქმის განსახკომისათვის გადაცემის შესახებ. 1920 შეიქმნა რუს. ცენტრ. წიგნის პალატა მოსკოვში (1936-იდან—საკავშ. წიგნის პალატა). 1920-იდან მოსკოვში გამოდის „Книжная летопись“. დაარსდა პირველი საბჭ. კრიტ.-ბიბლიოგრაფიული ჟურნ. „Книга и революция“ (1920—23), 1924 ჩატარდა რუს. პირველი ბიბლიოგრაფიული ყრილობა. 1928 გამოდის საკ. კპ(ბ) ცკ-ის დადგენილება „მასობრივი მკითხველის წიგნით მომსახურების შესახებ“. 1934 გამოვიდა კრებ. „Советская библиография“. სსრ კავშირის მეცნ. აკად. ინ-ტებთან 1938-იდან დაარსდა რეფერატული ჟურნალები. 1940 გამოვიდა საკ. კპ(ბ) ცკ-ის დადგენილება „ლიტერატურული კრიტიკისა და ბიბლიოგრაფიის შესახებ“. მართალია, დიდი სამამულო ომის დროს (1941—45) ბიბლიოგრაფიული მუშაობა შეფერხდა, მაგრამ ომის დამთავრების შემდეგ იგი საგრძნობლად გაძლიერდა. 1952 დაარსდა სამეცნ. და ტექ. ინფორმაციის საკავშ. ინ-ტი, რ-მაც დაიწყო რეფერატული ჟურნალების გამოცემა. სკკპ ცკ-ის დადგენილებამ „ჩვენს ქვეყანაში საბიბლიოთეკო საქმის მდგომარეობისა და მისი გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ“ (1959 წ. 22 სექტ.) მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ბ-ის განვითარების საქმეში.

სააღრიცხვო-სარეგისტრაციო ბ-ის სისტემებია საკავშ. წიგნის პალატის გამოცემები: „Книжная летопись“, „Летопись журнальных статей“, „Летопись газетных статей“, „Летопись рецензий“, „Нотная летопись“, „Летопись печатных произведений изобразительного искусства“, „Картографическая летопись“, „Летопись периодических изданий СССР“, „Ежегодник книги СССР“, „Библиография советской библиографии“. საკავშ. და მსოფლიო მნიშვნელობა აქვს რეფერატულ ჟურნალს „Экспресс-информация“. მოკავშირე რესპუბლიკებში შექმნილია მრავალი ბიბლიოგრაფიული ნაშრომი რევოლუციამდელი და საბჭ. დროის წიგნის შესახებ. ბოლო წლებში გავრცელდა ლიტ-რის გზამკვლევები. პერსონალურ ბ-ში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს კ. მარქსის, ფ. ენგელსის, ვ. ი. ლენინის თხზულებათა საცნობარო გამოცემებს. განვითარდა ბიბლიოგრაფიის ბ., სარეკომენდაციო ბ.; სსრ კავშირში ჩატარებულია დიდი სამუშაოები ბ-ის ისტორიის, თეორიისა და მეთოდიკის საკითხთა შესასწავლად.

**ბიბლიოგრაფია საქართველოში.** ადრეული ქრისტ. ხანიდან მოყოლებული ძველი ქართ. ლიტ-რა შეიცავს საინტერესო ბიბლიოგრაფიულ მასალას. ლიტ. ძეგლების გარდა ბიბლიოგრაფიული სიები გვხვდება სხვადასხვა ანდერძსა და პირად საქმიან ქაღალდებში. გვიანდ. ფეოდ. ხანაში გავრცელდა ე. წ. „მზითვის წიგნები“, რ-ებშიც გვხვდება წიგნების ნუსხებიც (განსაკუთრებით საგულისხმოა ანუკა ბატონიშვილის, ელისაბედ ბატონიშვილის, ქსნის ერისთავის დავითის ასულის ელენეს და სხვათა „მზითვის წიგნები“). აღსანიშნავია, რომ ამ ნუსხებში წიგნები ჩამოთვლილია სისტემატიზებულად: „სასულიერონი“, „საერონი“ და სხვ.

XVIII ს-ში, წიგნის ბეჭდვის გავრცელებისთანავე, მთავრდება ხელნაწერი ბ-ის ხანა და იწყება ბეჭდური ბ-ის ეპოქა. ამ პერიოდის დასაწყისში ბიბლიოგრაფიული ცნობები უფრო კრიტ.-მიმოხილვითია, ვიდრე აღნუსხვითი (არჩილ მეფის „თეიმურაზისა და რუსთაველის გაბაასება“, რ-საც სპეც. კარი უძღვის—„ძველთა და ახალთა საქართველოს მელექსეთა“, ანტონ კათალიკოსის „წყობილსიტყვაობა“, რ-ის VII თავში მოხსენიებულია 70 მწერალი და მოცემულია მათი ნაწარმოებების მი-

მოხილვა). 1798 ვენის უნ-ტის პროფესორმა ფრანც ალტერმა გამოსცა წიგნი „ქართული ლიტერატურის შესახებ“, რ-საც დაურთო ვენის სახელმწ. და ვატიკანის ბ-კებში არსებული ქართ. ხელნაწერებისა და ძვ. ნაბეჭდი წიგნების სია. 1837 მარი ბროსემ პარიზში ფრანგ. ენაზე გამოსცა „ქართული ენის გრამატიკა“, რ-საც ქართ. ხელნაწერებისა და ნაბეჭდი წიგნების ნუსხა დაურთო. 1810 დავით რექტორს საკმაოდ ვრცელი კატალოგი შეუდგენია, რ-იც 1894 გამოაქვეყნა ა. ცაგარელმა წიგნში „ცნობები ქართული მწერლობის ძეგლების შესახებ“ (რუს. ენაზე). 30-იანი წწ. დასაწყისში „ტფილისის უწყებანის“ ლიტ. დამატებაში ს. დოდაშვილი ხშირად აქვეყნებდა ბიბლიოგრაფიულ ცნობებს, ხოლო ერთ-ერთ ნომერში გამოაქვეყნა საკმაოდ ვრცელი კრიტ.-ბიბლიოგრაფიული სტ. — „ქართული ლიტერატურის მოკლე მიმოხილვა“; მას კატალოგიც შეუდგენია, რ-შიც 600-მდე წიგნი ყოფილა აღწერილი. საყურადღებოა თეიმურაზ ბატონიშვილის პირადი კოლექციის კატალოგი, რ-იც 1838 გამოსცა მარი ბროსემ. მის მიერ შედგენილი ქართ. და სომხ. ენებზე გამოქვეყნებულ მიმდინარე გამოცემათა ნუსხები 1862—66 პეტერბურგში მეცნ. აკად. ბიულეტენებსა და სამეცნ. კრებულ „Mélanges Asiatiques“-ში იბეჭდებოდა. წიგნშიდა ბ-ის საუკეთესო ნიმუშს წარმოადგენდა პ. იოსელიანის მიერ შედგენილი ანტონ კათალიკოსის ნაწარმოებთა ბ., რ-იც 1853 გამოქვეყნდა „წყობილსიტყვაობას“ ერთად. 60-იანი წლებიდან სისტემატურად იბეჭდება წიგნების ნუსხები სხვადასხვა გამოცემის ანწლაგებში; ერთ-ერთი ნიმუშია 1877 კონსტანტინოპოლში დაბეჭდილი „წალკოტი ლოცვათა...“, რ-საც ერთვის იქაური ვაჭრების კუთვნილი წიგნების სია. წიგნის მაღაზიებმა და გამომცემლობებმა საკმაოდ დიდი როლი ითამაშეს საქართველოში ბიბლიოგრაფიული მემკვიდრეობის შექმნაში. ამ მხრივ განსაკუთრებულ ყურადღებას იმსახურებს „კატალოგი გ. ჩარკვიანისა და ამხანაგობის ქართული წიგნის მაღაზიისა“ (1881); მიუხედავად ამ კატალოგის ერთგვარი კომერც. დანიშნულებისა, მას რეტროსპექტული ბ-ის მნიშვნელობაც ჰქონდა, ამასთან იგი პირველი ნაბეჭდი ბიბლიოგრაფიული ნუსხაა, რ-იც მასობრივი მკითხველისათვის იყო გამიზნული. ცნობილია გ. ჩარკვიანის წიგნის მაღაზიის მეორე კატალოგიც (1888), რ-იც პირველ კატალოგთან შედარებით დაბალ დონეზე დგას. 1883 გამოვიდა გ. შანშიაშვილის „1629—1883 წწ. ქართულ ენაზე გამოსული წიგნებისა და ბროშურების ქრონოლოგიური საძიებელი“ (რუს. ენაზე). 1889—1914 ერთიან სერიად გამოდიოდა ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის წიგნის მაღაზიის კატალოგები. სულ 9 წიგნი გამოიცა. 1887 ნ. მთვარელიშვილმა გამოაქვეყნა „კატალოგი წიგნთსაცავისა ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოებისა“. მეცნ. ბ-ის საფუძველზეა აგებული ამავე საცავის მეორე კატალოგი, რ-იც დ. კარიჭაშვილმა შეადგინა (ძირითადი ნაწილი გამოიცა 1905, ხოლო მისი დამატება — 1911). ამ დროისათვის საზ-ბამ თავი მოუყარა ქართ. ნაბეჭდი წიგნებისა და ხელნაწერთა უდიდეს ნაწილს. ამდენად, ამ კატალოგს, ერთგვარად, ქართ. წიგნის რეპერტუარის პრეტენზიაც ჰქონდა.

900-იანი წლებიდან თითქმის ყველა მოზრდილი ბ-კა ცდილობს გამოსცეს ნაბეჭდი კატალოგები. 1905 ქუთაისში გამოდის „საყმაწვილო წიგნების კატალოგი“, 1908 იბეჭდება „ქართული წიგნების კატალოგი ქუთაისის ქალაქის წიგნთსაცავისა“, 1916 კატალოგს აქვეყნებს ძმები ზუბალაშვილების სახალხო სახლის ბ-კა, ხოლო 1917 — ა. პუშკინის სახ. ბ-კა. საყურადღებოა პეტერბ. უნ-ტის ქართვ. სტუდენტთა მიერ შედგენილი „ქართული ბიბლიოგრაფია. I. ქართულ პერიოდულ გამოცემებში (1852 — 1910) მოთავსებული სტატიებისა და მასალების მაჩვენებელი“ (1916) — ქართ. პერიოდიკის სრული ანალიტიკური აღწერის პირველი სეროიზული ცდა. XIX ს. II ნახევარში ანალიტიკური ბ-ის საგულისხმო ნიმუშია გაზ. „გუთნის დედის“ სტატიების წელიწდეულები (1862—76), „მეურნეს“ (1888—98), „კვალის“ (1893—1904) სტატიების საძიებლები, აგრეთვე 1895 „კავკაზსკი კალენდარში“ გამოქვეყნებული თბილისის გაზეთების ღირსშესანიშნავი სტატიების ნუსხა. კატალოგებს გამოსცემდნენ სხვადასხვა სამეცნ. დაწესებულებისა და საზ-ბის ბ-კებიც.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ბ. სახელმწიფოებრივ გეგმაზომიერ საქმიანობად იქცა. 1924 დაარსდა საქ. სსრ წიგნის პალატა, რ-იც სათავეში ჩაუდგა ბეჭდვითი პროდუქციის სახელმწ. რეგისტრაციას; შემოიღეს სავალდებულო ცალები. 1926 წიგნის პალატამ გამოაქვეყნა პერიოდული სარეგისტრაციო ორგანო *„წიგნის მატიანე“*, 1934—„გაზეთის მატიანე“, 1939 — *„ჟურნალის სტატიების მატიანე“*. 1937 განსახკომის საბიბლიოთეკო სამმართველომ შეიმუშავა ქართ. წიგნის შეერთებული კატალოგის გეგმა. სამი წლის მუშაობის შემდეგ 1941 გამოვიდა *„ქართული წიგნი“*.

1940 გამოიცა კ. მარქსის სახ. საქ. სსრ სახელმწ. რესპ. ბ-კის მიერ შედგენილი „ქართული ჟურნალებისა და კრებულების ანალიტიკური ბიბლიოგრაფია“, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა რეტროსპექტული ანალიტიკური ბ-ის სისტემატიზაციას; 1947 გამოიცა გ. ბაქრაძის „ქართული პერიოდიკა. 1819—1945. მასალები ქართული ჟურნალისტიკის ისტორიისათვის“; 1952—„ქართული გაზეთების ანალიტიკური ბიბლიოგრაფიის“ მეორე ტომი (პირველ ტომად მიჩნეულია ა. კასრაძის მიერ შედგენილი „პირველი ქართული გაზეთის ანალიტიკური ბიბლიოგრაფია“, 1942). საქართვ. არაქართული გამოცემების რეტროსპექტულ საძიებელთა შორის აღსანიშნავია გ. ზერცალოვის „საქართველოს რუსული პერიოდიკის ბიბლიოგრაფია, ნაწ. 1. 1828—1920“ (1941).

ჩამოყალიბდა და განვითარდა სპეც. (დარგობრივი) ბ-ც, უმთავრესად სამეცნ. ლიტ-რის ბიბლიოგრაფიული საძიებლების სახით: ვ. კახიანის „მსოფლიო ლიტერატურის კლასიკოსები“ (ანოტირებული ბიბლიოგრაფია), 1937; „ქართული საანბანო წიგნის ბიბლიოგრაფიის“ ორი გამოცემა, 1941 და 1957; „ქართველი მეომრები საბჭოთა ხალხის დიდ სამამულო ომში“, 3 ნაკვეთი, 1945—46. განსაკუთრებით საგულისხმოა 1946—47 ხუთ ნაკვეთად გამოცემული „მეცნიერება საბჭოთა საქართველოში 25 წლის მანძილზე“; „ქართული მუსიკალური ნაწარმოებების ბიბლიოგრაფია. 1872—1946“ (1947); 1951 გამოცემული „ბიბლიოგრაფიული ცნობარი. მედიცინა. 1921—1947“; 1968 — გ. მიქაძის „ძველი ქართული მწერლობის ბიბლიოგრაფია (1921—1965)“ და სხვ. 1968—69 გამოიცა ორი საძიებელი „ქართული საბავშვო წიგნი“. საქ. სსრ მეცნ. აკად. ცენტრ. სამეცნ. ბ-კა 1957-იდან აქვეყნებს საქ. სსრ მეცნ. აკად. გამოცემათა ბ-ს; აკად. საზ. მეცნ. დარგში სამეცნ. ინფორმაციის სექტორი 1970-იდან გამოსცემს დარგობრივ ბ-ებს; თსუ-ის სამეცნ. ბ-კამ 1961 და 1972 გამოაქვეყნა თსუ-ის გამოცემათა ბ. (ტ. 1. 1919—1960; ტ. 2. 1960—1965). გაშლილია მუშაობა *ბიობიბლიოგრაფიის* დარგშიც.

სარეკომენდაციო-საინფორმაციო ბ-ის დარგში დიდ საქმიანობას ეწევა კ. მარქსის სახ. საქ. სსრ სახელმწ. რესპუბლიკური და რესპ. საბავშვო ბ-კები, ა. ჭავჭავაძის სახ. თბილისის ცენტრ. საქალაქო სამეცნ. ბ-კა და სხვ. ჩამოყალიბდა მხარეთმცოდნეობითი ბ-ებიც. ამ მხრივ საყურადღებოა გ. ბაქრაძის „გეორგიკა“ (1960).

ქართ. ბ-ის საკითხებს განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდნენ ქართვ. მეცნიერები: პ. იოსელიანი, ა. ცაგარელი, ნ. მარი, დ. ჩუბინაშვილი, მ. ჯანაშვილი, დ. კარიჭაშვილი, ზ. ჭიჭინაძე, ი. ჯავახიშვილი, გ. კეკელიძე და სხვ. ამ საქმეში დიდი ღვაწლი მიუძღვით ქართვ. საბჭ. ბიბლიოგრაფ-მკვლევრებს — ი. ციციშვილს, გ. ბაქრაძეს, ა. კასრაძეს, თ. ნაკაშიძეს, თ. მაჭავარიანს და სხვ.

**ბიბლიოგრაფია ევროპის ქვეყნებსა და აშშ-ში.** ევროპაში ბ. ჩაისახა გვიანდ. ანტ. ხანაში, მოგვიანებით მის სისტემატიზაციას საფუძველი ჩაუყარა შვეიც. მეცნიერის კ. გესნერის ნაშრომმა „Bibliotheca universalis“ (1545—55). განსაკუთრებით განვითარდა ბ. მას შემდეგ, რაც შემოიღეს წიგნების სისტემ. რეგისტრაცია. სარეგისტრაციო ბეჭდვითი ორგანოები XIX ს-იდან გაჩნდა. 1895 პ. ოტლეს მიერ დაარსებულმა საერთაშ. ბიბლიოგრაფიულმა ინ-ტმა (ბრიუსელი) მ. დიუის ათწილადი კლასიფიკაციის ბაზაზე დაამუშავა *უნივერსალური ათწილადი კლასიფიკაციის* სქემა და წამოიწყო XV ს-იდან მოყოლებული ყველა ევრ. ენაზე არსებული წიგნებისა და სტატიების საერთაშ. ბიბლიოგრაფიული რეპერტუარის შედგენა. 1898 აშშ-ში საფუძველი ჩაეყარა უილსონის ფირმას, რ-იც სპეციალიზდებოდა მიმდინარე ბიბლიოგრაფიული საძიებლების გამოცემაში. XX ს-ში განვითარდა ბ-ის ყველა სახეობა, განსაკუთრებით კი დარგობრივი ბ.

ევროპის სოციალ. ქვეყნებში ბ-ის უმნიშვნელოვანეს ამოცანად იქცა ამ ქვეყნებში არსებული ლიტ-რის სრული აღრიცხვა. საბჭ. ბ-ის გამოცდილების შემოქმედებითად ათვისებამ სოციალ. ქვეყნების ბიბლიოგრაფებს მუშაობა გაუადვილა.

1957—66 იუნესკოსთან არსებობდა ბ-ის საერთაშ. კომიტეტი, რ-იც შემდგომ დოკუმენტაციის კომიტეტის შემადგენლობაში შევიდა. 1964 საბიბლიოთეკო ასოციაციათა საერთაშ. ფედერაციამ შექმნა მუდმივი ბიბლიოგრაფიული კომისია.

ბ ი ბ ლ ი ო გ რ ა ფ ი უ ლ ი  ჟ უ რ ნ ა ლ ე ბ ი. რევოლუციამდელ რუსეთში გამოდიოდა შემდეგი კრიტ.-ბიბლიოგრაფიული ჟურნალები: «Санктпетербургские учёные ведомости» (СПб., 1777 — ნ. ნოვიკოვის რედაქციით), «Библиографические листы» (СПб., 1825—26), «Библиографические записки» (М., 1858 — 59, 1861), «Критическое обозрение» (М., 1879—80), «Бюллетени литературы и жизни» (М., 1911 — 18) და სხვ. ს ს რ კ-ში გამოდიოდა «Книга и революция» (М.—П., 1920—23), «Печать и революция» (М., 1921—28; 1929 — 30 წლებში ჟურნალმა დაკარგა ბიბლიოგრაფიული ხასიათი), «Книга и пролетарская революция» (М., 1932 — 40), «Советская книга» (М., 1946 — 53); 1961-იდან გამოდის ჟურნ. «В мире книг». ამ ჟანრის ს ა ზ ღ ვ ა რ გ ა რ ე თ უ ლ ი  ჟურნალებიდან ცნობილია: «Journal des savants» (P., 1665—1792, 1816-იდან), «Göttingische gelehrte Anzeiger» (Gött., 1739-იდან), «Literarisches Zentralblatt für Deutschland» (Lpz., 1850—1944), «Polybiblion» (P., 1868 — 1939), «Deutsche Literaturzeitung» (B., 1880-იდან), «Times Literary Supplement» (L., 1902-იდან).

მიმდინარე ბიბლიოგრაფიული ინფორმაციის ორგანოები, კერძოდ, ბეჭდვითი სიტყვის სახელმწ. რეგისტრაციები: ს ს რ კ-ში — «Книжная летопись» (1907-იდან), «Летопись журнальных статей» (1926-იდან), «Летопись газетных статей» (1936-იდან) და სხვ. ამ მატიანეებს გამოსცემს საკავშირო წიგნის პალატა. ანალოგიური გამოცემები აქვს ყველა მოკავშირე რესპუბლიკას, გარდა რსფსრ-ისა. ს ა ზ ღ ვ ა რ გ ა რ ე თ  ასეთი გამოცემებია: ბულგარეთში—«Български книгопис»(София, 1929-იდან), გდრ-ში — «Deutsche Nationalbibliographie» (Lpz., 1931-იდან), იუგოსლავიაში — «Bibliografija Jugoslavije» (Beograd, 1950-იდან), პოლონეთში—«Przewodnik bibliograficzny» (Warsz., 1946-იდან), რუმინეთში—«Bibliografia Republicii Socialiste România» (Buc., 1953-იდან), უნგრეთში — «Magyar nemzeti bibliográfia» (Bdpst, 1946-იდან), ჩეხოს-



საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ცენტრალური სამეცნიერო ბიბლიოთეკა. თბილისი. 1970. არქიტექტორები გ. ლეჟავა, პ. ლაბერმანი.

ლოვაკიაში — «Bibliografický katalog», 1949-იდან გამოდის ორ სერიად (Praha—Brat., მოგვიანებით — Martin, 1933-იდან); აშშ-ში — «American Book Publishing Record» (N. Y., 1960-იდან); გფრ-ში — «Deutsche Bibliographie· Wōchentliches Verzeichnis» (Fr./M., 1947-იდან); დიდ ბრიტანეთში — «British National Bibliography» (L., 1950-იდან); ესპანეთში —«Repertorio bibliographico clasificado por materias» (Madrid, 1942-იდან); იტალიაში — «Bibliografia nazionale Italiana» (Firenze, 1958-იდან); საფრანგეთში — «Bibliographie de la France» (P., 1811-იდან).

ბიბლიოგრაფიის თეორიის, ისტორიისა და მეთოდიკის საკითხებს აშუქებს: «Библиографические известия» (М., 1913—27, 1929), «Советская библиография» (М., 1933-იდან), «Papers of the Bibliographical Society of America» (Chi., 1904).

საქართველოში — პირველი პერიოდული საბიბლიოთეკო და საბიბლიოგრაფიო ქართ. ჟურნალი „წიგნის მეგობარი" გამოვიდა თბილისში 1925 (მისი დამატება — „ტფილისის ბიბლიოთეკების ქართული წიგნების შეერთებული კატალოგი", ნაწ. 1. 1921—1924); 1926-იდან გამოდის „წიგნის მატიანე" — საქართვ. სახელმწ. წიგნის პალატის ყოველთვიური ბიულეტენი; 1932—34 ბიბლიოგრაფიული ყოველთვიური ჟურნ. «წიგნი" (1934-იდან — „საბჭოთა წიგნი"); 1934-იდან გამოდის „გაზეთის მატიანე" — საქართვ. სახელმწ. წიგნის პალატის ორკვირეული გამოცემა (1938-იდან „გაზეთის სტატიების მატიანე"); 1934—40—მეორე ქართ. საბიბლიოთ. ჟურნ. „საქართველოს სსრ კარლ მარქსის სახელობის სახელმწიფო საჯარო ბიბლიოთეკის შრომები", რ-შიც სხვა მასალასთან ერთად იბეჭდებოდა ბიბლიოგრაფიები სპეც. თემებზე. 1939-იდან გამოდის „ჟურნალის სტატიების მატიანე" — სახელმწ. ბიბლიოგრაფიის ყოველთვიური ორგანო, რ-შიც აღნუსხულია საქართველოში ქართ., რუს. და სხვა ენაზე გამოცემული საზ.-პოლიტ., ლიტ. და სამეცნ. ჟურნალების ყველა სტატია. 1940—48 გამოიცა „ბიბლიოგრაფიის მოამბე" — პირველი სპეც. ბიბლიოგრაფიული ჟურნალი ქართ. ენაზე; აშუქებდა საქართველოში ბიბლიოგრაფიული საქმის თეორიისა და ორგანიზაციის საკითხებს, ბეჭდავდა ბიბლიოგრაფიულ საძიებლებს სპეც. თემებზე.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., [რეც.]: Рубакин Н. А. Среди книг, т. 2, М., 1913, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 20; ქართული წიგნი. ბიბლიოგრაფია, ტ. 1, თბ., 1941 (შესავალი); ციციშვილი ი., ქართული ბიბლიოგრაფიის ისტორიისათვის, «საქართველოს სსრ კ. მარქსის სახ. სახელმწ. საჯარო ბიბლიოთეკის შრომები», 1934, ტ. 1; 1940, ტ. 5; Берков П. Н., Библиографическая эвристика, М., 1960; Накашидзе Т. Е., Ретроспективная библиография в Грузинской ССР, «Советская библиография», 1966, № 1; Фонотов Г. П., В. И. Ленин о библиографии, М., 1962; მისივე, Библиография, Большая Советская Энциклопедия, 3 изд., т. 3, М., 1970.

*ნ. გურგენიძე. ა. ლორია.*

**ბიბლიოთეკა** (ბერძნ. bibliothēkē < biblion — წიგნი და thēkē — საცავი), კულტ.-საგანმან. და დამხმარე სამეცნ. დაწესებულება, ბეჭდვით ნაწარმოებთა საზ. სარგებლობის ორგანიზატორი. სისტემატურად კრებს ბეჭდვითს ნაწარმოებებს, იცავს მათ, უწევს პროპაგანდას და გასცემს მკითხველებზე, ატარებს აგრეთვე საინფორმაციო-ბიბლიოგრაფიულ მუშაობას. საბჭ. ბ. მრავალმხრივ დახმარებას უწევს კომუნისტურ პარტიასა და მთავრობას პოლიტ., სამეურნეო, სამეცნ. და კულტ. ამოცანათა გადაწყვეტაში.



იეილის უნივერსიტეტის იშვიათი წიგნებისა და ხელნაწერების ბიბლიოთეკა. ნიუ-ჰეივენი. აშშ. 1963. არქიტექტორები ლ. სკიდმორი, ნ. ოუინგსი, ჯ. მერილი.

ბ-ები იყოფა ორ ძირითად ტიპად: ა) მასობრივი, ბ) სამეცნ. და სპეციალური. დაცული ფონდის შედგენილობის მიხედვით განასხვავებენ უნივერსალურ, მრავალდარგობრივ და დარგობრივ ბ-ებს. ყოველი ბ-ის მთავარი საქმეა წიგნადი ფონდის დაკომპლექტება და ორგანიზაცია, კატალოგიზაცია და მკითხველთა მომსახურება. ბიბლიოთეკის ფონდის დაკომპლექტება გულისხმობს ბ-ის შევსებას ახ. წიგნებითა და პერიოდული გამოცემებით. დაკომპლექტების ძირითადი წყაროებია საბიბლიოთეკო კოლექტორი, წიგნის მაღაზიები, „*სოიუზპეჩატი*". ზოგ შემთხვევაში ბ-ები შეივსება ინკორპორაციისა (სხვა ფონდების შემოერთება) და შეწირულების გზითაც. უდიდესი სამეცნ. ბ-ები ღებულობენ ყოველი გამოცემული წიგნის უფასო სავალდებულო ან ფასიან სავალდებულო ცალს. წიგნადი ფონდის ორგანიზაცია გულისხმობს ლიტ-რის აღრიცხვას, განლაგებას, დაცვას, მკითხველთათვის საჭირო ლიტ-რის მიწოდებას. კატალოგიზაციაში შედის წიგნების მეცნ. დამუშავება, სხვადასხვა სახის *კატალოგების* შედგენა და გაფორმება, რის საშუალებითაც ხდება წიგნადი ფონდის გახსნა მკითხველებისათვის. მკითხველთა მომსახურება გულისხმობს წიგნების გაცემას როგორც სამკითხველო დარბაზში, ისე ბ-იდან გატანასაც აბონემენტის მეშვეობით, მკითხველთა და დაწესებულებებისათვის აუცილებელი ლიტ-რის შერჩევას, კატალოგების გამოყენებაში დახმარებას, სხვადასხვა ტიპის საინფორმაციო-ბიბლიოგრაფიულ საშუალებათა შედგენას, ბიბლიოგრაფიული ცნობების გაცემას, მკითხველთა დაკვეთით ტექსტების რეპროდუქციას და სხვ.

დროთა განმავლობაში საბიბლიოთეკო საქმიანობა საგრძნობლად გართულდა; მრავალი პრობლემის გადაჭრა უკვე ტექ. საშუალებათა დანერგვითა და მათი სრულყოფით ხდება.

ბ., როგორც წერილობითი ძეგლების საზ. საცავი, უძველეს დროში შეიქმნა. ცნობილია ძვ. წ. VII ს. შუა ხანებში ასურეთის მეფის ასურბანიფალის ბ.; ბ-ები არსებობდა ძვ. ეგვიპტის ტაძრებშიც. ანტ. ბ-ებიდან სახელგანთქმულია *ალექსანდრიის ბიბლიოთეკა* და პერგამონის ბ., დაარსებული ძვ. წ. III ს-ში. I ს. რომში არსებობდა ე. წ. საჯარო ბ-ები, რ-ებიც მეტად ვიწრო წრისათვის იყო მისაწვდომი. დას. ევროპაში, განსაკუთრებით აღორძინების ხანაში, წიგნის ბეჭდვის შემოღების შემდეგ, ჩნდება მრავალი საერო ბ.; XVII—XVIII სს-ში ზოგი მათგანი მსოფლიო მნიშვნელობისაც კი გახდა. რუსეთში პირველი ბ. დააარსა იაროსლავ ბრძენმა 1037 კიევში, სოფიოს ტაძარში. XIX ს. II ნახევრიდან კაპიტალიზმის განვითარების პირობებში გამრავლდა სახალხო ბ-ები. სოციალ. და ბურჟ. ქვეყნების ბ-ები ორგანიზაციული და პრინციპული საწყისების მიხედვით მკვეთრად არის გამიჯნული. საბიბლიოთეკო საქმე მსოფლიოს ყველა ქვეყანაში სახელმწიფოებრივ ხასიათს ატარებს და მჭიდროდაა დაკავშირებული გაბატონებული კლასის იდეოლოგიის დაცვასა და პროპაგანდასთან.

მსოფლიოს უდიდესი ბ-ებია: ვ. ი. ლენინის სახ. სსრ კავშირის სახელმწ. ბ. მოსკოვში, აშშ-ის კონგრესის ბ. ვაშინგტონში, მ. სალტიკოვ-შჩედრინის სახელმწ. საჯარო ბ. ლენინგრადში, ბრიტ. მუზეუმის ბ. ლონდონში, საფრ. ეროვნ. ბ. პარიზში, იაპ. პარლამენტის ბ. ტოკიოში, შვეციის სამეფო ბ. სტოკჰოლმში, ავსტრ. ეროვნ. ბ. ვენაში; ვატიკანის ბ. და აგრეთვე დიდი კაპიტალ. ქვეყნების საუნივერსიტეტო ბ-ები. მდიდარი ფონდები აქვთ სოციალ. ქვეყნების ბ-ებსაც.

ოქტ. სოციალ. რევოლუციამ და შემდგომმა კულტ. რევოლუციამ სახე უცვალა ბ-ებს. საბჭ. ხელისუფლებამ იმთავითვე სახელმწიფოებრივი მნიშვნელობის საქმედ გამოაცხადა საბიბლიოთეკო საქმე. კომუნისტური პარტია და მთავრობა ყოველმხრივ ცდილობდნენ გაეფართოებინათ ბ-ების ქსელი, მეცნ. დონეზე დაეყენებინათ მკითხველთა მომსახურების საქმე.

1914 რუსეთის იმპერიაში 7,6 ათ. ყველა ტიპის ბ. იყო (46 მლნ. წიგნი), 1941-თვის ბ-თა რაოდენობამ 277 ათ. (527 მლნ. წიგნი) მიაღწია, 1973 კი — 982 ათასს (988 მლნ. წიგნი). სსრკ-ში ბ-თა ქსელი ადმ.-ტერ. და საწარმოო პრინციპზეა აგებული.

დიდი მნიშვნელობა ჰქონდა სკკპ ცკ-ის 1959 წ. 22 სექტ. დადგენილებას „ჩვენს ქვეყანაში საბიბლიოთეკო საქმის მდგომარეობისა და მისი გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ". დადგენილების საფუძველზე ჩატარდა ბ-ების ქსლის რეორგანიზაცია. სსრკ კულტ. სამინისტრომ შექმნა მთავარი საბიბლიოთეკო ინსპექცია, სსრ კავშირისა და მოკავშირე რესპუბლიკების კულტ. სამინისტროებთან ჩამოყალიბდა საბიბლიოთეკო საბჭოები. სსრკ მინისტრთა საბჭოს მეცნ. და ტექ. სახელმწ. კომიტეტთან მოქმედებს საუწყებათაშორისო კომისია სპეც. სამეცნ. და ტექ. ბ-ების საქმიანობის კოორდინაციისათვის. 1959-იდან სსრკ ბ-ები აქტიურად მონაწილეობენ საბიბლიოთეკო ასოციაციათა საერთაშ. ფედერაციის მუშაობაში და თანამშრომლობენ სხვა საერთაშ. ორგანიზაციებთან, განსაკუთრებით მჭიდრო კავშირი აქვთ სოციალ. ქვეყნების ბ-ებთან. 1974 წ. მაისში გამოვიდა სკკპ ცკ-ის და მინისტრთა საბჭოს დადგენილება „მშრომელთა კომუნისტურ აღზრდასა და მეცნიერულ-ტექნიკურ პროგრესში ბიბლიოთეკების როლის ამაღლების შესახებ", რ-შიაც დასახულია მთელი საბიბლიოთეკო სისტემისა და საბიბლიოთეკო ფონდების რეორგანიზაცია მკითხველთა მომსახურების შემდგომი გაუმჯობესების მიზნით.

საქართველოში ბ-ების ისტორია უშუალოდ უკავშირდება მონასტრების საქმიანობას. ეკლესია-მონასტრების დაარსებისთანავე წიგნსაცავის შექმნაზე ზრუნავდნენ. ყველა ეკლესია-მონასტერს თავისი წიგნსაცავი ჰქონდა. ბ-ებს ძირითადად შემოწირული წიგნები შეადგენდნენ. X ს-ში უკვე მოწესრიგებული ჩანს წიგნების დაცვის, სარგებლობისა და აღნუსხვა-აღწერის საქმე. წიგნით სარგებლობა მხოლოდ საცავში შეიძლებოდა. დიდ კულტ.-სამწიგნობრო ცენტრებს, რ-ებიც გრიგოლ ხანძთელის თაოსნობით VIII—IX სს. ტაო-კლარჯეთში შეიქმნა, თავისი ბ-ები ჰქონდა. მოგვეპოვება ცნობები ხანძთის, ოპიზის, შატბერდის, იშხანის, ოშკის, პარხალის, ხახულის, ტბეთის, ანჩის და სხვა მონასტრების წიგნსაცავთა შესახებ. სათანადო ბ-ების გარეშე წარმოუდგენელი იქნებოდა სასწავლო-სამეცნ. საქმიანობა, რ-იც გელათისა და იყალთოს აკადემიებში მიმდინარეობდა. XI ს. I ნახევარში შედგენილი ანდერძი გვამცნობს, რომ კათალიკოს მელქისედეკს 25 წიგნი შეუწირავს სვეტიცხოვლის საპატრიარქო ბ-თვის. შიომღვიმეში XIX ს. დამლევამდე არსებობდა მდიდარი ბ., რ-იც შემდეგ არქიმანდრიტ კესარიოსს თბილ. ფერისცვალების მონასტერში გადმოუტანია. XVII ს-ში გარეჯის სამივე მონასტრის წიგნსაცავები მთელს აღმ. საქართველოში უდიდეს ბ-დ გაერთიანებულა.

დიდი წიგნსაცავები ჰქონდა ქართ. კულტურის კერებს უცხოეთში: სინას მთის, ათონის ივერთა, იერუსალიმის ჯვრის, საბაწმიდის, პეტრიწონის, შავი მთის მონასტრებს.

ლიტ. ძეგლებში მოგვეპოვება ბევრი ცნობა იმის შესახებ, რომ საქართველოში სამონასტრო წიგნსაცავების გვერდით არსებობდა წიგნების პირადი კოლექციები და შემდგომ კერძო ბ-ები. V ს-ში დედოფალ შუშანიკს საკუთარი წიგნები ჰქონია. განსაკუთრებით წიგნების დიდი კრებული ჰქონია დავით აღმაშენებელს. კარგი ბ. გააჩნდა ერეკლე II-ს, დიდი და მოწესრიგებული ბ. ჰქონდა თეიმურაზ ბატონიშვილსაც. მდიდარი საგვარეულო ბ-ები ჰქონდათ სხვადასხვა დროს დადიანებს, გურიელებს, აბაშიძეებს, წერეთლებს, ჭავჭავაძეებს, ყიფიანებს, ვაჩნაძეებს. აღსანიშნავია, რომ თელავის სემინარიის რექტორ დავით ალექსი-მესხიშვილის საშინაო ბ-ით მაშინდელი ინტელიგენციის დიდი ნაწილი სარგებლობდა. საბიბლიოთეკო საქმის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ქართ. სტამბის დაარსებამ თბილისში. XIX ს. დამდეგს საქართვ. რუსეთთან შეერთებამ გარკვეული როლი ითამაშა ბ-ების განვითარების საქმეშიც. ამ პერიოდში შეიქმნა პირადი, საშინაო ბ-ები. მდიდარი ბ. ჰქონდა ა. ჭავჭავაძეს წინანდალში (1854 ლეკთა შემოსევის დროს განადგურდა), ი. ხელაშვილს, ა. და ვ. ორბელიანებს. მნიშვნელოვანია პ. იოსელიანის ბ., სადაც თავმოყრილი იყო არა მარტო ნაბეჭდი, არამედ მრავალი ხელნაწერი წიგნიც. ცნობილია დადიანების კარის მდიდარი ბ.; დ. დადიანისაგან მემკვიდრეობით მიღებული ბ. მისმა შვილმა, ნ. დადიანმა, უსასყიდლოდ გადასცა *ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელ საზოგადოებას*. მდიდარი ბ. ჰქონდა საჩხერეში გ. წერეთელს. აღსანიშნავია ს. დოდაშვილის სანიმუშო ბ.; მისი ინიციატივით ქართვ. ახალგაზრდების ერთმა ჯგუფმა გადაწყვიტა საჯარო ბ-ის გახსნა, მაგრამ განზრახვა ვერ შესრულდა იმ რეპრესიათა გამო, რ-ებიც 1832 შეთქმულების გამჟღავნებას მოჰყვა. თეიმურაზ ბატონიშვილის ანდერძის თანახმად, მისი წიგნების საყოველთაო ხმარებისათვის უნდა გამოყოფილიყო ცალკე შენობა, მაგრამ ეს ვერ შესრულდა. 1830 ე. კოტოვამ თბილისში გახსნა კერძო ბ.-სამკითხველო, რ-იც შეიძლება ჩაითვალოს სახალხო ბ-ის პირველ ნიმუშად საქართველოში; ბ-ში ძირითადად თავმოყრილი იყო რუს. და უცხოური ლიტ-რა, ჩამოყალიბებული იყო სარგებლობის წესები, მომსახურებაც იმ დროისათვის მაღალ დონეზე იდგა, მაგრამ გაურკვეველი მიზეზების გამო ეს ბ. 1831 დაიკეტა. ა. გრიბოედოვის ცდა თბილისში საჯარო ბ-ის გახსნისა უშედეგოდ დასრულდა. 1842 დ. ყიფიანის თაოსნობით თბილისში დაარსდა საბიბლიოთეკო ამხანაგობა (გ. ორბელიანი, ვ. ორბელიანი, ნ. ბარათაშვილი, მ. თუმანიშვილი, დ. ჯორჯაძე, დ. ჭავჭავაძე, ზ. ერისთავი, ზ. ფალავანდიშვილი, კ. დადიანი, ი. კოცებუ, ნ. ბეზაკი, კ. ორლოვსკი, დ. არზანოვი, ს. ვასილკოვსკი და სხვ.), რ-ის მთავარი ამოცანა იყო თბილისში საჯარო ბ-ის დაარსება. შეიმუშავეს წესდება, აირჩიეს ხელმძღვანელები და 1843 მათ მიერ შექმნილმა ბ-მ დაიწყო მუშაობა დ. ყიფიანის ბინაზე. მარი *ბროსემ* ამ ბ-ს დიდი რაოდენობით წიგნი შესწირა. „თბილისის კერძო ბიბლიოთეკა", როგორც ამ ბ-ს უწოდებდნენ, ფაქტობრივად იყო პირველი ყველაზე სერიოზული და ორგანიზებული საერთო სარგებლობის ბ. საქართველოში; იარსება 1848-მდე. 1846 თბილისში გაიხსნა კარლ პელტიეს უცხოური წიგნების სავაჭრო, რ-თანაც არსებობდა სამკითხველოც. მან ერთგვარი სამსახური გაუწია ქართველთა შორის უცხო ენაზე დაბეჭდილი წიგნების გავრცელების საქმეს. 1846 გაიხსნა „მეფისნაცვლის კანცელარიასთან არსებული ბიბლიოთეკა" (მის ბაზაზე შეიქმნა კ. მარქსის სახელობის საქ. სსრ სახელმწ. რესპ. ბ. — იხ. *ბიბლიოთეკა რესპუბლიკური*). 50 — 70-იანი წწ. საქართველოში უკვე არსებობდა თბილ. პირველი გიმნაზიის ბ., კეთილშობილთა სასწავლებლის ბ., თბილ. სემინარიის ბ., ქუთ. გიმნაზიის ბ., თელავის სემინარიის ბ., გორის სასულიერო სასწავლებლის ბ.; საკმაოდ კარგი ბ-ები ჰქონდათ სხვა სასწავლებლებსაც (დუშეთის, გორის, თელავის, სიღნაღის, ახალციხისა და სხვ. სამაზრო სასწავლებლებს). 1870 თბილისში გაიხსნა ი. ივანოვის ბ. — ე. წ. „სამწიგნობრო და საკითხავი ოთახი", რ-ის სულისჩამდგმელი ნ. ნიკოლაძე იყო; მან არა მარტო დიდი რაოდენობით წიგნები შესწირა ბ-ს, არამედ ხელმძღვანელობდა კიდეც მის საქმიანობას. 1876 ბ. დახურეს ვალების გადაუხდელობის გამო. განუზომელია ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის ღვაწლი საბიბლიოთეკო საქმის განვითარებაში. 1894 საფუძველი ჩაეყარა ქუთაისის საჯარო ბ-ს.

XX ს. დასაწყისში, რევ. მოძრაობის წლებში, განსაკუთრებით საგულისხმო იყო ო. კაიდანოვას „იაფფასიანი" ბ-ის საქმიანობა (დაარსდა 1888). 900-იან წლებში ეს ბ. იქცა რევოლუციონერთა კონსპირაციის კერად; გარდა ამისა, ეს იყო პირველი ბ., რ-საც თავისი ჩამოყალიბებული სტრუქტურა ჰქონდა და სპეც. მეთოდებს იყენებდა მკითხველთა მომსახურების საქმეში. ამ პერიოდში ყველა სახალხო ბ. მეტნაკლებად ავრცელებდა არალეგალურ ლიტ-რას, აქტიურად უწყობდა ხელს რევოლ. თვითშეგნების გაღვიძებას. 1904—1909 ძმებმა ზუბალაშვილებმა თბილისში გახსნეს სახალხო ბ.-სამკითხველო, რ-იც შემდგომ საფუძვლად დაედო ქალაქის ცენტრ. ბ-ს. 1918 თბილისში დაარსდა თსუ-ის ბ. (იხ. სტ. *თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი*).

საბიბლიოთეკო საქმე რადიკალურად შეიცვალა საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. 1921 ბოლოსათვის საქართველოში იყო 129 მასობრივი ბ.; საბიბლიოთეკო მშენებლობის საქმე საერთო სახელმწ. საქმედ იქცა. ბ-ები განლაგდა ტერიტ. პრინციპით — ქალაქად დაარსდა საქალაქო და პროფკავშირული ბ-ები, რაიონებში — რ-ნული ბ-ები, ქოხ-სამკითხველოები. საფუძველი ჩაეყარა საბავშვო ბ-ებსაც, ხოლო სასკოლო ბ-ები გაიზარდა და გაძლიერდა; განვითარდა სამეცნ. ბ-ები. 1923 ქუთაისში დაარსდა ისტ. და ეთნოგრ. მუზეუმის ბ., სადაც მეტად მდიდარი წიგნადი ფონდია. 1924 საქართველოში გაიხსნა *წიგნის პალატა*, რ-მაც დიდი მუშაობა ჩაატარა ქართ. წიგნის გავრცელებისა და რეგისტრაციის საქმეში, 1930 ჩამოყალიბდა საქართვ. საბიბლიოთეკო კოლექტორი. 1941 მუშაობას იწყებს საქ. სსრ მეცნ. აკად. ფუნდამენტური ბ., რ-იც სათავეში ჩაუდგა სამეცნ.დაწესებულებათა ბ-ების ქსელს (იხ. სტ. *მეცნიერებათა აკადემია საქართველოს სსრ*). ომის შემდგომ წლებში ბ-ები გაიხსნა დიდ საწარმოებში; 1965 შეიქმნა გ. მიქელაძის სახ. რესპ. სამეცნ.-ტექ. ბ. 1968 დაარსდა საქართვ. რესპ. საბავშვო ბ-ები.

1969 საქართველოს კულტ. სამინისტროსთან შეიქმნა საუწყებათაშორისო საბიბლიოთეკო საბჭო, რ-იც ხელს უწყობს რესპუბლიკაში საბიბლიოთეკო საქმის შემდგომ განვითარებას.

მასობრივი ბ-კების ქსლის განვითარება საქართველოში

| | 1913 | 1921 | 1940 | 1975 |
|---|---|---|---|---|
| ბ-ების რაოდენობა . . . | 25 | 129 | 1598 | 3856 |
| ფონდი (ათასობით) . . . | 18 | 205 | 1745 | 25696 |



სინტ-პიტერსის ეკლესიის ბიბლიოთეკა. ქ. ზიუტფენი. ნიდერლანდი. 1561—63.

*ლიტ.*: ლორია ა., გურგენიძე ნ., საბიბლიოთეკო საქმე საქართველოში (1921 წლამდე), თბ., 1974; Крупская Н. К., Что писал и говорил Ленин о библиотеках, 5 изд., М., 1956; Библиотечное дело в зарубежных странах, М., 1965; Васильченко В. Е., История библиотечного дела в СССР, М., 1958; Каневский Б. П., Пащенко Ф. Н., Библиотека, Большая Советская Энциклопедия, 3 изд., т. 3, М., 1970. *ნ. გურგენიძე, ა. ლორია.*

საბიბლიოთეკო ქსლის განვითარება საქართველოში

| | 1960 | | 1965 | | 1975 | |
|---|---|---|---|---|---|---|
| | ბ-ების რაოდენობა | ფონდი (ათასობით) | ბ-კების რაოდენობა | ფონდი (ათასობით) | ბ-ების რაოდენობა | ფონდი (ათასობით) |
| მასობრივი . . . | 3170 | 14027 | 3083 | 18327 | 3856 | 25696 |
| სასკოლო და საბავშვო დაწესებულებების . . . | 3166 | 610 | 3230 | 809 | 3483 | 918 |
| სამეცნიერო და სპეციალური . . | 815 | 20759 | 815 | 22595 | 850 | 35213 |
| სულ . . . . . | 7151 | 35396 | 7128 | 41731 | 8189 | 61827 |

**ბიბლიოთეკათმცოდნეობა,** მეცნიერების დარგი, რ-იც შეისწავლის წიგნით საზ. სარგებლობის მიზანს, პრინციპებს, შინაარს, სისტემასა და ფორმებს. ბ-ის ძირითადი ნაწილებია: ზოგადი ბიბლიოთეკათმცოდნეობა (შეისწავლის ბ-კის ადგილსა და როლს საზ-ბაში, საბიბლიოთეკო საქმის ორგანიზაციის საფუძვლებს, ბ-კათა ქსლის შექმნის პრინციპებს და ა. შ.); საბიბლიოთეკო ფონდები (ბ-კათა ფონდების დაკომპლექტების, ორგანიზაციისა და დაცვის საკითხები. იხ. აგრეთვე *ბიბლიოთეკა*); საბიბლიოთეკო კატალოგები (ბეჭდვითი სიტყვის ნაწარმოებთა აღწერა და კლასიფიკაცია, კატალოგების შედგენის მეთოდიკა, იხ. სტ. *კატალოგი*); მუშაობა მკითხველებთან (ბ-კაში მკითხველთა მომსახურების სისტემა, მათთან მუშაობის ფორმები და მეთოდები, კითხვის ხელმძღვანელობა, მკითხველთა ინტერესებისა და მოთხოვნილების შესწავლა); ბიბლიოთეკის მუშაობის ორგანიზაცია (საბიბლიოთეკო შრომის



უცხოეთის ლიტერატურის საკავშირო ბიბლიოთეკა. მოსკოვი. 1967. არქიტექტორები დ. ჩეჩულინი, ნ. მოლოკოვი, ვ. სიტნოვი, ინჟინერი ლ. მეჟეკოვა.

ორგანიზაცია და ნორმირება, ბ-კის მუშაობის აღრიცხვა და დაგეგმვა, საბიბლიოთეკო ნაგებობათა მშენებლობა და მათი მოწყობა, საბიბლიოთეკო პროცესების მექანიზაცია, ავტომატიზაცია და სხვ.); საბიბლიოთეკო საქმის ისტორია (სხვადასხვა საზ.-ეკონ. ფორმაციაში წიგნით საზ. სარგებლობის შინაარსი, ფორმები, მეთოდები და ორგანიზაცია). სოციალ. ბ-ს საფუძვლად უდევს მარქსისტულ-ლენინური მოძღვრება საზ-ბის განვითარების ობიექტურ კანონზომიერებაზე, ვ. ი. ლენინის მოძღვრება კულტ. რევოლუციაზე და კომუნისტურ აღზრდაზე. სოციალ. ბ-ის ძირითადი ამოცანაა საბიბლიოთეკო პროცესის, როგორც სოც. მოვლენის, განვითარების კანონზომიერებათა შესწავლა და მის საფუძველზე ცალკეულ ქვეყნებში საბიბლიოთეკო საქმის ეროვნ. თავისებურებათა ანალიზი.

საბჭ. ბ-თვის სახელმძღვანელო მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ი. ლენინის მითითებებს საბიბლიოთეკო საქმის შესახებ, კომუნისტური პარტიის ყრილობათა გადაწყვეტილებებს, საბჭ. მთავრობის დეკრეტებსა და დადგენილებებს, რ-ებმაც განსაზღვრეს ბ-კათა ქსლის შექმნა და ზრდა, ბ-კათა ორგანიზაციის სრულყოფა და მისი აღმზრდელობითი როლის ამაღლება. საბჭ. ბ-ის ჩამოყალიბებაში დიდია ნ. კრუპსკაიას დამსახურება. მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს აგრეთვე ბიბლიოთეკათმცოდნეებმა ზ. ამბარცუმიანმა, ვ. ვასილჩენკომ, ი. გრიგორიევმა, ა. კლიონოვმა, ლ. ტროპოვსკიმ, გ. ფირსოვმა, ე. ხლებცევიჩმა, ე. შამურინმა, ო. ჩუბარიანმა და სხვ.

საბჭ. კავშირში საბიბლიოთეკო კადრებს ამზადებს კულტ. ინ-ტების სპეც. ფაკ-ტები, ზოგიერთი უნ-ტი და პედ. ინ-ტი, კულტსაგანმანათლებლო სასწავლებელთა საბიბლიოთეკო განყ-ბები და ტექნიკუმები (იხ. სტ. *საბიბლიოთეკო და ბიბლიოგრაფიული განათლება*).

ბურჟ. ბ-თვის, მიუხედავად ცალკეული პრობლემების დამუშავებაში მიღწევებისა (საბიბლიოთეკო პროცესების მექანიზაციისა და ავტომატიზაციის საკითხები, საბიბლიოთეკო ფონდების კოორდინაციის პრინციპების დამუშავება, საბიბლიოთეკო შენობათა დაგეგმარება და სხვ.), დამახასიათებელია ერთიანი თეორ. კონცეფციის უქონლობა, რაც ძირს უთხრის ბ-ის თეორიის საფუძვლებს, როგორც დამოუკიდებელ მეცნიერებას, და დაჰყავს ორგანიზაციულ-ტექ. საკითხების კომპლექსამდე.

საქართველოში საბიბლიოთეკო საქმის თეორიას XX ს. დამდეგს ჩაეყარა საფუძველი. 20-იანი წლებიდან უკვე იქმნება ქართ. ბ-ის სკოლა, რ-ის ცენტრად კ.მარქსის სახ. საქ. სსრ სახელმწ. რესპ. ბ-კა იქცა. მეორე ცენტრი გახდა საქ. სსრ სახელმწ. წიგნის პალატა. ამჟამად ამ დაწესებულებათა გვერდით წარმატებით მოღვაწეობს პუშკინის სახ. თბილისის პედ. ინ-ტის ბ-ის კათედრა და საქ. სსრ მეცნ. აკად. ცენტრ. სამეცნ. ბ-კა.

*ლიტ.*: Ленин и библиотечное дело, М., 1969; Чубарьян О. С., Общее библиотековедение, 2 изд., М., 1968; ლორთქიფანიძე ნ. (შემდგ.), ბიბლიოთეკათმცოდნეობა, მისი საგანი და ამოცანები, თბ., 1967.

**ბიბლიოთეკა რესპუბლიკური,** კ. მარქსის სახ. საქართველოს სსრ სახელმწიფო რესპუბლიკური ბიბლიოთეკა, დაარსდა 1846 როგორც თბილისის საჯარო ბ-კა მეფის ნაცვლის კანცელარიისა და კერძო ბ-კების ფონდების ბაზაზე. 1852 ბ-კა მოათავსეს ქართვ. მწერლის ვახტანგ ორბელიანის დაკვეთით აგებულ შენობაში (ახლანდ. კომუნარების პარკის ტერიტორიაზე). 1861 პირველად გამოიცა „ტფილისის საჯარო ბიბლიოთეკის მოკლე კატალოგი. 1846—1861“ (რუს. ენაზე; IV გამოცემა — 1895). 1868 ბ-კა შეუერთდა კავკ. მუზეუმს და შემდეგი 40 წლის მანძილზე მასთან არსებობდა. 1911 მუზეუმის ახ. შენობის აგებასთან დაკავშირებით ბ-კა მკითხველებისათვის დაიხურა. 1923 საქ. სსრ სახკომსაბჭომ მიიღო დადგენილება თბილისში სახელმწ. საჯარო ბ-კის დაარსების შესახებ. 1928-მდე ბ-კა სახკომსაბჭოს შენობაში იყო, 1928-იდან გადაიტანეს ყოფ. სამხედრო ტაძარში. 1929 გადაიტანეს კეცხოველის ქუჩაზე, ყოფილი სათავადაზნაურო ბანკის შენობაში. 1955 სექტემბრიდან ეწოდა კ. მარქსის სახ. საქართველოს სსრ სახელმწიფო რესპუბლიკური ბიბლიოთეკა.

სულ ბ-კის ფონდში (1974) დაცულია 11.257.215 ბეჭდვითი ერთეული. ქართ. წიგნის ფონდში 316 720 ტომია; აქ არის „ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების“ წიგნების ფონდი (13 ათ. ტ.), ისტორიკოს დ. ბაქრაძის წიგნების კოლექცია, ნ. ნიკოლაძის უმდიდრესი არქივი და სხვ. რუს. წიგნის ფონდის საფუძველია სავალდებულო ცალი, რ-საც ბ-კა იღებს 1923-იდან. სულ 2.112492 ტომია. უცხოური წიგნის ფონდში 85108 ტომია, წიგნები შემოდის საერთაშორისო წიგნთგაცვლით ინგლისიდან, შვეიცარიიდან, გერმანიიდან, საფრანგეთიდან და სხვ. ქვეყნებიდან. ბ-კაში იშვიათ გამოცემათა ფონდში 60 ათასზე მეტი ტომია; აქ დაცულია პირველი ქართ. ნაბეჭდი წიგნი—ქართულ-იტალიური ლექსიკონი (1629), ფ.-მ. მაჯოს „ქართული ენის გრამატიკა“ (1670), „საქრისტიანო მოძღვრება“ (1741), ვახტანგ VI-ის სტამბის ნაბეჭდი წიგნები: „სახარება“ (1709), „ვეფხისტყაოსანი“ (1712) და სხვ. ხელნაწერთა ფონდშია „იერუსალიმის განჩინება“ (ეტრატზე, IX ს.), „სახარება“ (XIII ს.) და სხვ. სსრ კავშირის ხალხთა ენებზე (სომხ., აზერბ., აფხ., უკრ. და სხვ. ენებზე) ლიტ-რის ფონდში 60612 ტომია. ბ-კას აქვს ანბანური, სისტემ. და საგნობრივი კატალოგები. ყოველწლიურად ბ-კა ემსახურება 600 ათასამდე მკითხველს. ბ-კა ეწევა სამეცნ.-კვლ. მუშაობას ბიბლიოთეკათმცოდნეობის, ბიბლიოგრაფიის და წიგნის ისტ. დარგში. გამოცემული აქვს „შრომების“ 5 ტომი (1934—40), „ქართული ჟურნალების და კრებულების ანალიტიკური ბიბლიოგრაფია“ 3 ნაკვეთად (1940—44), „ქართული გაზეთების ანალიტიკური ბიბლიოგრაფია“ (ტ. 2—6, 1952—75), „ნ. ნიკოლაძის არქივის კატალოგი“ (ნაწ. 1 — 2, 1954 — 64), სხვადასხვა ბიობიბლიოგრაფია და სხვ. ბ-კა სცემს სახელმძღვანელო მასალებს — „საკლასიფიკაციო ცხრილები მასობრივი ბიბლიოთეკებისათვის“.

**ბიბლიოთეკა სახალხო განათლებისა** სახელმწიფო რესპუბლიკური ი. გოგებაშვილის სახელობისა, დაარსდა 1927 განათლების სახ. კომისარიატის ბ-კის ბაზაზე. 1930 გადაეცა მასწავლებელთა კვალიფიკაციის ამაღლების ინ-ტს, ხოლო 1937 — პედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტს. 1940 დიდი ქართვ. პედაგოგის ი. გოგებაშვილის დაბადების 100 წლისთავთან დაკავშირებით გამოიყო დამოუკიდებელ დაწესებულებად და ი. გოგებაშვილის სახელი მიეკუთვნა. ბ-კას აქვს ფილიალი განათლების სამინისტროში და დეპოზიტორიუმი (პირველი რესპუბლიკაში) კოჯორში. 1974 ბ-კის ფონდში იყო 1.170.000 ბიბლიოგრაფიული ერთეული (0,5 მლნ-ზე მეტი წიგნია), თავმოყრილია ქ. გორის ყოფილი სას. სასწავლებლის ფონდი, წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის გამოცემები, ოქმები და ანგარიშები; საქ. სსრ განათლების სამინისტროს ბრძანებებისა და დადგენილებების კრებულები, ინსტრუქციები, მდიდარი საცნობარო ლიტ-რა, საშ. სკოლებისა და უმაღლესი სასწავლებლების სახელმძღვანელოები, პროგრამები და სასწავლო გეგმები, სახ. განათლებისა და პედ. საკითხებზე დაცული დისერტაციები, ავტორეფერატები, ძვ. ქართ. პერიოდიკის კომპლექტები, ზოგადპედ. და მეთოდური ლიტ-რა, ფილოს., ფსიქოლ., სალიტერატურათმცოდნეო, საენათმეცნიერო, ისტ. და სხვ. ლიტ-რა. ბ-კის საერთო ფონდში დაცულია პერსონალური ფონდები თავისი კატალოგებითურთ: მ. ჯანაშვილის, ს. ხუნდაძისა და სხვ. ბ-კას ჰყავს 5 ათასამდე აბონენტი; სამკითხველო დარბაზში იგი ყოველწლიურად ემსახურება 63 ათასამდე მეცნიერ მუშაკსა და მასწავლებელს. აწარმოებს საკავშ. წიგნთგაცვლას. ბ-კამ სხვადასხვა დროს გამოსცა: „ქართული საანბანო წიგნის ბიბლიოგრაფია“ (1941, 1957), „ი. გოგებაშვილის ბიბლიოგრაფია“ (1940, 1961); „ლ. ბოცვაძის ბიბლიოგრაფია“ (1940).

**ბიბლიოთეკა საჯარო** ი. სალტიკოვ-შჩედრინის სახ. სახელმწიფო (ლენინგრადი), სსრკ-ში უძველესი უნივერს. ბ-კა, ფონდების სიმრავლითა და სამკითხველო ადგილების მიხედვით სსრკ-ის მეორე, მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ბ-კა. დაარსდა 1795, გაიხსნა როგორც საჯარო ბ-კა 1814. 1811-იდან ბ-კა იღებდა ყოველი რუს. გამოცემის უფასო სავალდებულო ცალს, რამაც ხელი შეუწყო რუს. წიგნებისა და პერიოდიკის მსოფლიოში ერთადერთი სრული კრებულის შექმნას. 1914 ბ-კის ფონდებში 3 მლნ. დაცვითი ერთეული იყო. ბ-კის შტატში ან შტატგარეშე კონსულტანტებად მუშაობდნენ მ. ბროსე, დ. ჩუბინაშვილი, ა. ცაგარელი, ი. ყიფშიძე, ნ. მარი (ამ ბ-კის დირექტორი 1924—31 და ამავე დროს სსრკ-ის ხალხთა ენებზე არსებული ლიტ-რის განყ-ბის გამგე), ი. ჯავახიშვილი, ს. ყაუხჩიშვილი, ა. შანიძე და სხვ. 1970 ბ-კის საერთო ფონდში 16,9 მლნ. დაცვითი ერთეული იყო. მდიდარია ქართ. ფონდი: 66.530 წიგნი და ბროშურა (ასახულია 4 კატალოგში). 26 ათ. ჟურნალ-გაზეთის 5 ათ. წლიური კომპლექტი (ასახულია 2 კატალოგში). ქართ. ხელნაწერები (X—XX სს.) 1923-მდე 601 დაცვითს ერთეულს შეადგენდა, 1923 საბჭ. საქართველოს გადაეცა 220, დღემდე ადგილზეა 381 ქართ. ხელნაწერი. ბ-კაშია დაცული ქართ. რუკები, ნოტები და ესტამპები.

**ბიბლიოთეკა სსრ კავშირისა ვ. ი. ლენინის სახელობისა,** სსრ კავშირის ვ. ი. ლენინის სახელობის სახელმწიფო ლენინის ორდენოსანი ბიბლიოთეკა (მოსკოვი), სსრ კავშირის ეროვნ. ბ-კა, უდიდესი ევროპაში და ერთ-ერთი უდიდესი მსოფლიოში, სამეცნ.-კვლ. დაწესებულება ბიბლიოთეკათმცოდნეობის, ბიბლიოგრაფიისა და წიგნის ისტორიის დარგში, მეთოდური და საკონსულტაციო ცენტრი სსრ კავშირის ყველა სისტემის (გარ- და სამეცნ.-ტექ.) ბ-კებისათვის. დაარსდა 1862 ივლისში მოსკ. რუმიანცევის საჯარო მუზეუმში. დაარსების დღიდან იღებს სამამულო გამოცემების სავალდებულო ცალს. 1924-იდან რუმიანცევის ბ-კას ეწოდა ვ. ი. ლენინის სახ. რუსეთის ბ-კა, ხოლო 1925 სსრკ ცაკის დადგენილებით იგი გარდაიქმნა სსრ კავშირის ვ.ი.ლენინის სახ. სახელმწ. ბ-კად. 1945 ბ-კა დაჯილდოვდა ლენინის ორდენით. 1970 წ. 1 იანვრისთვის ბ-კის ფონდში იყო 11,7 მლნ. წიგნი, 10,1 მლნ. ჟურნალი, 397 ათ. გაზეთის წლ. კომპლექტი მსოფლიოს ხალხთა 200 ენაზე, ხელნაწერთა 330 ათ. დაცვითი ერთეული, რუკების, იზოგრაფიკის, ნოტების 1,3 მლნ. ერთეული, ტექ. გამოცემების სპეც. სახეობათა 616 ათ. ერთეული, 459 ათ. რულონი მიკროფილმი. ბ-კას აქვს სამამულო ნაბეჭდ ნაწარმოებთა მსოფლიოში ყველაზე უფრო სრული კრებული, ხოლო უცხოური წიგნებისა და ჟურნალების ყველაზე დიდი კრებ. სსრ კავშირში.

თანამშრომლობს საკავშირო წიგნის პა-

ლატის გამოცემებში — „Книжная летопись", „Летопись журнальных статей" და სხვ. 1938-იდან გამოდის „Записки отдела рукописей", 1952-იდან — წელიწადში რამდენიმე კრებ. „Библиотеки СССР", 1957-იდან—„Труды", 1958-იდან — „Библиотековедение и библиография за рубежом" და სხვ. ბ-კა აწარმოებს საკავშ. და საერთაშ. წიგნთგაცვლას. ბ-კის ძვ. შენობა — ყოფ. პაშკოვის სახლი (ამჟამად აქ არის საერთო და მოზარდთა სამკითხველო დარბაზები; აშენდა 1784—86, არქიტ. ვ. *ბაჟენოვი*) XVIII ს. რუს. კლასიციზმის ძეგლია. მას ერთვის 6 ახ. კორპუსი, რ-ებსაც მთავარი შესასვლელის მხრიდან აერთიანებს მაღალი პილონებიანი პორტიკი. ბ-კის ფასადს ამშვენებს ქანდაკებები (მოქანდაკეები ვ. მუხინა, მ. მანიზერი, ნ. კრანდიევსკაია და სხვ.).

*ლიტ.*: История Государственной ордена Ленина библиотеки СССР имени В. И. Ленина за 100 лет. 1862—1962, [М., 1962].

**ბიბლიოფილია** (ბერძნ. biblion — წიგნი და philia — სიყვარული), იშვიათი და ძვირფასი წიგნებისა და გამოცემების შემგროვებლობა. ბევრი ბიბლიოფილური კოლექციის საფუძველზე შეიქმნა დიდი საჯარო ბ-კები. ბ. სხვადასხვა ხასიათისაა; დამოკიდებულია შემგროვებლის მიზნებზე, გემოვნებასა და ინტერესებზე. დიდი ისტ.-კულტ. ღირებულება აქვს ძვ. ხელნაწერებს, *ინკუნაბულებს* და XVI—XVII სს. წიგნებს.

ბ. აღმოცენდა ძვ. აღმოსავლეთში, შემდეგ—ძვ. საბერძნეთსა და რომში. საშ. საუკუნეებში თვალსაჩინო კოლექცია ჰქონდა ინგლ. ეპისკოპოს რ. დე ბერის, რ-საც ეკუთვნის ტრაქტატი „Philobiblon" („სიყვარული წიგნისა", 1345).

წარსულში ბიბლიოფილებს შორის სახელი გაითქვეს ჟ. გროლიემ (1479—1565), ჟ. დე ტუმ (1553—1617), კარდინალმა ჯ. მაზარინიმ (1602—61), რ-ის ბ-კაში იყო 45 ათ. ნაბეჭდი წიგნი და 400 ხელნაწერი. პოლ. ეპისკოპოსმა იუზეფ ზალუსკიმ (1702—74) და სხვ.

რუსეთში ბ. აღმოცენდა XVI ს-ში (თავადი ა. კურბსკი და ი. სტროგანოვი). XVII—XVIII სს-ში ცნობილი ბიბლიოფილები იყვნენ ა. მატვეევი, ს. პოლოცკი, ს. იავორსკი, ი. ბრიუსი, დ. გოლიცინი, ვ ტატიშჩევი, ა. მუსინ-პუშკინი, XIX ს-ში — ა. პუშკინი, ს. სობოლევსკი, ნ. რუმიანცევი. ცნობილი ბიბლიოფილები იყვნენ საბჭ. მეცნ. და კულტურის მოღვაწენი: მ. გორკი, ვ. დესნიცკი, ვ. ადარიუკოვი, პ. ბერკოვი, ი. როზანოვი, ნ. სმირნოვ-სოკოლსკი და სხვ. საქართველოში ძველთაგანვე გავრცელებული ყოფილა წიგნთა (ხელნაწერთა) შემგროვებლობა („ტრფიალი წიგნთაჲ"). ლიტ. და ისტ. წყაროებში შემონახულია ცნობები, რომ პირადი ბ-კა ჰქონდა გრიგოლ ხანძთელს (VIII—IX სს.), ხოლო წიგნის დიდ მოყვარულ დავით აღმაშენებელს ლაშქრობებშიაც კი თან მიჰქონდა საჭირო წიგნები. მდიდარი ბ-კა ჰქონიათ არჩილ II-ს, ვახტანგ VI-ს, იოსებ თბილელს, ერეკლე II-ს, თეიმურაზ ბატონიშვილს, დავით რექტორს. დიდი პირადი ბ-კები გაუმართავთ ანტონ I-ს, იესე ოსეს ძე ბარათაშვილს, ა. ჭავჭავაძეს, ს. დოდაშვილს, გ. თუმანიშვილს, ალექსანდრე, ვახტანგ და დიმიტრი ორბელიანებს, სამეგრელოს უკანასკნელ მთავარს დავით დადიანს, რ. ერისთავს (თავისი ბ-კა თითქმის მთლიანად შესწირა ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელ საზ-ბას), 1832 შეთქმულების ერთ-ერთ მოთავეს ელიზბარ ერისთავს (მის კოლექციაში იყო. ნ. ბარათაშვილის ხელით დაწერილი ლექსები), პ. იოსელიანს, ნ. ჩუბინაშვილს და სხვ. ცნობილია აგრეთვე ი. გრიშაშვილის, გ. გიორგაძის, გ. გეხტმანის ბიბლიოფილური კოლექციები და სხვ. ამჟამად სსრკ-ის ქალაქებში (მოსკოვი, ლენინგრადი, ხარკოვი, ოდესა და სხვ.) შექმნილია წიგნის მოყვარულთა კლუბები, საზ-ბები, სექციები. 1974 ოქტომბერში შედგა წიგნის მოყვარულთა საკავშ. საზ-ბის დამფუძნებელი ყრილობა.

*ლიტ.*: Берков П. Н., Русские книголюбы. Очерки, М.—Л., 1967; Лидин В. Г., Друзья мои — книги. Заметки книголюба, 2 изд., М., 1966; Смирнов-Сокольский Н. П., Рассказы о книгах, 2 изд., М., 1960.

**ბიბლოსი** (Byblos), ძვ. ქალაქი ფინიკიაში, ახლანდ. *ჯუბეილი* (ჯებეილი) ლიბანში.

**ბიბრაქტი** (Bibrax, actis), გალური ტომის—ედუების მთავარი ქალაქი, ამჟამად ნაქალაქარი მონ-ბევრე (ფართ. 135 *ჰა*). ქ. ოტენიდან (საფრანგეთი) 27 *კმ*-ზე. ბ. გამაგრებული იყო თხრილით, ქვისა და ხის გალავნით. გათხრების შედეგად აღმოაჩინეს ერთსათავსიანი ნახევრად მიწური სახლების, სახელოსნოების, მრავალოთახიანი მდიდრული ვილების საძირკვლები, ბრინჯაოსა და რკინის იარაღი, თიხის ჭურჭელი, მონეტები და სხვ. ძვ. წ. 58 იულიუს კეისარმა ბ-თან დაამარცხა ჰელვეტები. ძვ. წ. I ს. ბოლოს რომაელებმა ადგილ. მოსახლეობა გაასახლეს ქ. ავგუსტოდუნუმში (ახლანდ. ოტენი), მაგრამ ბ. IV ს-შიც ადგილ. ქალღმერთის საკულტო ცენტრი იყო.

**ბიგასებრნი** (Soricidae), ოჯახი მწერიჭამიების რიგისა. განეკუთვნება ყველაზე პატარა ძუძუმწოვრები. სხეული შემოსილი აქვთ ნაზი ბალნით. გავრცელებული არიან ევროპაში, აზიაში, აფრიკაში, ჩრდ. ამერიკაში, სამხრ. ამერ. სამხრ.-დას. ნაწილში. უმეტესად მწერებითა და მათი მატლებით იკვებებიან. ოჯახში 25 გვარია, სსრკ-ში — 5. საქართველოში 9 სახეობაა გავრცელებული, რ-თაგან მნიშვნელოვანია ჩვეულებრივი ბიგა (Sorex araneus), *წყლის ბიგა, კბილთეთრა, ფულუ* და სხვ. ბ. ანადგურებენ მავნე მწერებს, რითაც სარგებლობა მოაქვთ სახ. მეურნეობისათვის. ა. *ჯანაშვილი*.

**ბიგნონიასებრნი** (Bignoniaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ახლოსაა შავწამალასებრთა ოჯახთან. ხეები, ბუჩქები და ლიანებია, იშვიათად ბალახი. ორსქესიანი ყვავილები საგველასებრ ან ქოლგისებრ ყვავილედებად არის შეკრებილი. ნაყოფი კოლოფია. შეიცავს დაახლ. 120 გვარსა და 800 სახეობას, რ-იც ძირითადად გავრცელებულია სამხრ. ამერიკის ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. სსრკ-ში — შორეულ აღმოსავლეთსა და შუა აზიაში ველურად იზრდება 2 სახეობა. ზოგიერთი მოშენებულია დეკორ. მცენარედ. საქართველოში ველური ფორმები არ გვხვდება. კულტივირებულია დიდი ზომის ხე *კატალპა* (Catalpa bignonioides), ხვიარა ბუჩქი ვაზისტანა (Campsis radicans), ზოგიერთი სახეობა იძლევა ძვირფას მერქანს—ე. წ. პალისანდრის ხეს.

**ბიდა** (Bida), ქალაქი ჩრდ. ნიგერიაში. გზატკეცილების კვანძი. ოქროს, ვერცხლის, ბრინჯაოს, მინის. სხვადასხვაგვარი მცენარეული ბოჭკოს ნაკეთობათა კუსტ. წარმოების დიდი ცენტრი. ვაჭრობენ სას.-სამ. პროდუქციით. XIX ს-ში იყო აფრ. სახელმწ. ნუპეს დედაქალაქი.

**ბიდარის ხეობა,** ხეობა ჯვრის უღელტეხილის ჩრდ. კალთაზე. შუა ნაწილში ვიწროა და ძლიერ დაქანებული, გამოზიდვის კონუსით შეჭრილია თერგის ხეობაში სოფ. კობთან. მდიდარია ჰიდროკარბონატული უხვდებიტიანი მინერ. წყაროებით. ბევრი მათგანი კიროვან ტუფებს ილექავს. ბ. ხ. მაღალმთიანი კლიმატის ზონაშია, იცის ხანგრძლივი თოვლიანი ზამთარი, ხანმოკლე ზაფხული, უხვი ატმ. ნალექები. ხეობის ფერდობებზე ალპ. და სუბალპ. მდელოებია. ზოგან დეკიანებია გავრცელებული. ა. *ჯაშიაშვილი*.

**ბიდგოშჩი** (Bydgoszcz), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. პოლონეთში, ბიდგოშჩის სავოევოდოს ადმ. ცენტრი. 313 ათ. მცხ. (1974). მდებარეობს ბიდგოშჩის სანაოსნო არხის სათავეში, მდ. ბრდაზე, მნიშვნელოვანი სარკინიგზო მაგისტრალებისა და გზატკეცილების გზაჯვარედინზე. დიდი სამრეწვ. ცენტრი. ბ-ში ძველთაგანვე იყო განვითარებული კვების, ლითონდასამუშ., ხის დასამუშ., ტყავის, კერამ. მრეწვ. განვითარდა მანქანათმშ. (ელექტროტექ., ჩარხმშენებელი, ზუსტი მექანიკა, ქიმ., ცემენტისა და სხვ. დარგების მოწყობილობის წარმოება), ქიმ. მრეწვ. (მ.შ. ორგანული სინთეზის მრეწვ.), მაცივრების, ველოსიპედების წარმოება. ქალაქი დაარსდა 1346.

**ბიდგოშჩის სავოევოდო** (Województwo Bydgoskie), ადმ. ერთეული პოლონეთში, მდ-ების ვისლისა და ვარტის აუზში. ფართ. 20,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 1984 ათ. კაცი (1974), მ. შ. 50%-ზე მეტი ქალაქად ცხოვრობს. ადმ. ც.—ქ. *ბიდგოშჩი*.

ბ. ს-ს ტერიტ. დიდი ნაწილი ვიელკოპოლსკა-კუიავიის დაბლობზე მდებარეობს, მის ჩრდ.-დას. რ-ნებში შეჭრილია პომორიეს ტბებისპირეთის ვაკე (სიმაღლე 202 *მ*-მდე). გავრცელებულია რელიეფის მყინვარული ფორმები. არის მრავალრიცხოვანი ტბები. ბ. ს-ს ტერიტორიაზე მიედინება მდ-ები ვისლა (შენაკადებით) და ნოტეცი. ჰავა გარდამავალია ზღვიურიდან კონტინენტურისაკენ. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. —2°C, ივლ. დაახლ. 17°C. ნალექები დაახლ. 600 *მმ* წელიწადში. იზრდება ფართოფოთლიანი (მუხა, რცხილა) და წიწვიანი (ფიჭვი, ნაძვი) ტყეები.

ბ. ს-ს ეკონომიკაში წამყვანია მრეწვ., რ-ის 2/3 თავმოყრილია ვისლისპირა ქალაქებში. ძველთაგანვე იყო განვითარებული კვების, ხის დასამუშ. მრეწვ., სამშენებლო მასალის წარმოება. ომის შემდგომ პერიოდში განვითარდა მანქანათმშ., ქიმ. მრეწვ. (სინთეზური მასალის, სოდის, აზოტოვანი სასუქების წარმოება). სას.-სამ. სავარგულებს უჭირავს ბ. ს-ს ფართობის 66%, მ. შ. სახნავს — 56%; ტყეს — 23%. მოჰყავთ ჭვავი, კარტოფილი, შაქრის ჭარხალი, ქერი, ხორბალი. განვითარებულია მეღორეობა და სარძევე მეცხოველეობა. არის რკინიგზების ხშირი ქსელი. ნაოსნობა — მდ. ვისლაზე და ბიდგოშჩის არხზე.

**ბიდეპოტი,** იხ. *ვიდიაპატი*.

**ბიდერმაიერი** (გერმ. Biedermeier), მიმდინარეობა უმთავრესად გერმანიისა და ავსტრიის ხელოვნებაში დაახლ. 1815 — 48. სახელწოდება მიიღო მოგვიანებით, პოეტ ლ. აიხროდტის ლექსების წიგნის „ბიდერმაიერის სიმღერები" (გამოიცა 1850) სათაურიდან. ფეოდ.-პოლიც. რეჟიმის რესტავრაციის დროს ქვეყნის ეკონ. აღმავლობამ ხელი შეუწყო ბიურგერული წრის ტიპური აპოლიტიკური ობივატელ-ფილისტერის წარმოშობას, რ-იც მხოლოდ პირად კეთილდღეობაზე ფიქრობდა. ამ წრის წარმომადგენლის გემოვნებას უპასუხებს ბ-თვის დამახასიათებელი *ამპირის* ფორმათა (უმთავრესად შენობათა ინტერიერსა და დეკორატიულ-გამოყენებით ხელოვნებაში) გადამუშავება ინტიმური და საოჯახო სიმყუდროვის სულისკვეთებით: კედლის დაუნაწევრებელი სიბრტყის გაფორმება წვრილყვავილებიანი ნათელი ფერის (ყვითელი, ცისფერი, ვარდისფერი) შპალერით, ასეთივე ტონალო-



ვ. ი. ლენინის სახელობის სსრ კავშირის ბიბლიოთეკა. მოსკოვი. 1928—58. არქიტექტორები ვ. გელფრეიხი, ვ. შჩუკო და სხვ. მთავარი ფასადი.

ბის გადასაკრავებით მორთვა შეუღებავი ღია ფერის ხის მასალისაგან (არყის ხე, ცაცხვი) დამზადებული რბილი ავეჯისა, მაქმანით გაწყობილი და მდიდრულად მორთული ქალის კაბების, მამაკაცის სახეებიანი ჟილეტებისა და ვიწრო ფერადი ფრაკების ხმარება. ფერწერაში ბ. რომანტ. ხელოვნების თავისებური ვარიანტია. მისთვის დამახასიათებელია მცირე ფორმის სურათები, ხატვის ფაქიზი, გულმოდგინე მანერა. ბ-ის ფერწერა რეალურად არ ასახავს სინამდვილეს, აიდეალებს მას და ამიტომ თემატიკურად შეზღუდულია. გ. ფ. კერსტინგის ფაქიზი, პოეტური პორტრეტები, ლ. რიხტერის რამდენადმე სანტიმენტალური, იდილიური პეიზაჟის ფონზე გამოსახული ჟანრული სცენები, კ. შპიცვეგის იუმორისტული და ი. პ. ჰაზენკლევერის ინტიმური ტილოები, ფ. კრიუგერის ჩანახატები, ავსტრ. მხატვრების მ. შვინდის და ფ. გ. ვალდმიულერის პოეტური პეიზაჟები, პორტრეტები, ჟანრული სცენები ამ მიმდინარეობასთან იყო დაკავშირებული. ბ-თან ახლოს იყო დან. მხატვრების კ. ვ. ეკერსბერგისა და კ. კებკეს შემოქმედება, იმ განსხვავებით, რომ ეს მხატვრები უარყოფდნენ იდეალიზაციას და ცხოვრებაზე უშუალო დაკვირვებით მიღებულ შთაბეჭდილებებს ემყარებოდნენ.


პ. ბიდსტრუპი.


ბიდერმაიერის სტილის ოთახი. აკვარელი. XIX ს. I ნახევარი.

**ბიდილი,** ბ ი დ ე ლ ი, ბ ე დ ი ლ ი, აბუ ლ-მაალი მირზა აბდ ალ-კადირ (1644, ქ. აზიმაბადი, — 1721, დელი), პოეტი და სწავლული. დაიბადა ბენგალში, წერდა სპარს. ენაზე. განსწავლული იყო მედიცინაში, მათემატიკაში, ისტორიაში და სხვ. ბევრს მოგზაურობდა. ბ-ის პირველ პოეტურ ნაწარმოებში „გაოცების თილისმა“ (1669) მისტიკური თვალთახედვით არის ახსნილი სულისა და სხეულის დამოკიდებულება. სუფიური პანთეისტური ფილოს. საფუძვლებია გადმოცემული მესნევის ფორმით დაწერილ თხზულებაში „დიდებული ოკეანე“ (1681). ბიოგრ. ხასიათისაა მისი პოეტური თხზულება „ცოდნის სინას მთა“ და ლექსნართული პროზით დაწერილი „ოთხი კავშირი“. ფილოს. დიდაქტ. ხასიათის თხზულებაში „შემეცნება“ ჩართულია რომანტ. პოემა „ქომდე და მოდანი“ (1711—12). პოეტური ლექსების დივანში თავმოყრილია ლირ. და ფილოს. ხასიათის ლექსები. ბ-ის მთელ შემოქმედებას სუფიური მისტიკის გავლენა ატყვია. ამასთან იგი სოც. უთანასწორობის წინააღმდეგაც ილაშქრებს. ბ. სპარს. ლექსის თვალსაჩინო ოსტატია. მისი პოეტური ენა უაღრესად დახვეწილი და ხატოვანია.

*თხზ.*: Комде и Модан, М., 1955.

*ლიტ.*: Айни Х. С., Бидель и его поэма «Ирфон», Душанбе, 1956; Муминов И., Философские взгляды Мирзы Биделя, Ташк., 1957.


ბიეთი. (ცხინვალის რაიონი). ეკლესიის ინტერიერი. IX ს.

**ბიდლი** (Beadle) ჯორჯ უეილზ (დ. 22. X. 1903, უაჰუ, ნებრასკის შტატი), ამერ. გენეტიკოსი. 1926 დაამთავრა ნებრასკის, შემდეგ კი კორნელის უნ-ტი. 1931—36 კალიფორნიის ტექნოლ. ინ-ტის თანამშრომელი იყო, 1946—61 — პროფესორი, 1937—46 — სტენფორდის უნ-ტის პროფესორი. 1961—68 — ჩიკაგოს უნ-ტის პრეზიდენტი. აქვს ნაშრომები ციტოლოგიასა და გენეტიკის დარგში. იკვლევდა მეტაბოლიზმის გენეტ. კონტროლისა და მემკვიდრეულობის ფიზ. და ქიმ. საფუძვლების საკითხებს. ყოველმხრივ გამოიკვლია გენების ბუნება და ფუნქცია, დაადგინა ბაქტერიების მიერ უცხო გენეტ. სუბსტანციების საკუთართან შეკავშირების უნარი. მიკროორგანიზმთა გენეტიკის დარგში გამოკვლევებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია (1958, ე. ტეტემთან და ჯ. ლედერბერგთან ერთად).

**ბიდო** (Bidault) ჟორჟ (დ. 5. X. 1899, მულენი), საფრ. პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. 1934—39 კათოლ. გაზ. „ობის“ („L'Aube“) მთავარი რედაქტორი. 1943—44 წინააღმდეგობის ეროვნ. საბჭოს თავმჯდომარე. 1944 კათოლ. პარტია „სახალხო-რესპუბლიკური მოძრაობის“ ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი. 1944—48, 1953—54 საგარეო საქმეთა მინისტრი. 1944 ხელი მოაწერა სსრკ-საფრ. ხელშეკრულებას კავშირისა და ურთიერთდახმარების შესახებ. მაგრამ შემდეგ აქტიურად უჭერდა მხარს ანტისაბჭ. აგრესიულ ბლოკებში საფრ. მონაწილეობას. 1946 ივნ.-ნოემბ. და 1949—50 პრემიერ-მინისტრი. 1951—52 თავდაცვის მინისტრი. საფრ. ყოფილ კოლონიებში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აქტ. მოწინააღმდეგე. 1959-იდან მემარჯვენე კოლონიალისტური ორგანიზაცია „ფრანგული ალჟირის გაერთიანების“ დროებითი აღმასრ. ბიუროს თავმჯდ. 1961-იდან ტერორ. „საიდუმლო შეიარაღებული ორგანიზაციის“ (ოას) ხელმძღვანელობის წევრი. 1962 ეროვნ. კრებამ გააუქმა მისი, როგორც სახელმწიფოს წინააღმდეგ შეთქმულების მონაწილის, საპარლამენტო ხელშეუხებლობა, რის შემდეგაც ბ. საზღვარგარეთ გაიქცა. 1968 ამნისტიის შემდეგ საფრანგეთში დაბრუნდა.

*ნ. კიკვაძე.*

**ბიდსტრუპი** (Bidstrup) ჰერლუფ (დ. 10. IX. 1912, ბერლინი), დანიელი მხატვარი, კარიკატურისტი. დანიის კომპარტიის წევრი. სსრკ სამხატვრო აკად. საპატიო წევრი (1973). სწავლობდა კოპენჰაგენის სამხატვრო აკადემიაში (1931—35). საყოფაცხოვრებო თემებზე შექმნილი მისი იუმორისტული და სატირული ნახატები და პოლიტ. კარიკატურები იბეჭდებოდა გაზეთებში (1936-იდან — „სოსიალ-დემოკრატენში“, 1945-იდან — კომუნისტურ „ლანდ ოგ ფოლკში“). ბ-ის სერიული ნახატები რამდენჯერმე გამოვიდა ცალკე ალბომად დანიაში და მის საზღვრებს გარეთ, მ. შ. სსრკ-ში. მხატვარმა შექმნა აგრეთვე ჩანახატების სერია ჩეხოსლოვაკიაში (1948, 1952), სსრკ-ში (1952) და სხვა ქვეყნებში მოგზაურობის დროს. ბ. ლაურეატია საერთაშ. ლენინური პრემიისა „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“ (1964). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბიებლი** (Biebl) კონსტანტინ (26. II. 1898, სლავეტინი, — 12. XI. 1951, პრაღა), ჩეხი პოეტი. მისი ლექსების პირველი კრებულებია „გზა ხალხისაკენ“ (1923, ა. რაჟესთან ერთად), „მართალი ხმა“ (1924). რევ. სულისკვეთებითაა გამსჭვალული ლექსების კრებ. „გარდატეხა“ (1925). ერთხანს ბ-მა სიურრეალიზმის გავლენა განიცადა (პოემა „ახალი იკაროსი“, 1929 და სხვ.). მის შემოქმედებაში ახ. ეტაპი დაიწყო ჩეხოსლ. განთავისუფლების შემდეგ (კრებ. „უშიშრად“, 1951; სახელმწ. პრემია, 1952). ბ-ის შემოქმედებამ თავისი სოც. სიმახვილით და ღრმა ლირიზმით დიდი გავლენა მოახდინა თანამედროვე ჩეხ. პოეზიის განვითარებაზე.

**ბიეთი,** XIV ს. II ნახევრის ცენტრალურგუმბათოვანი ეკლესია ახალციხის რ-ნში. ამჟამად ტაძრის გუმბათი, კამარები და კედლების დიდი ნაწილი ჩამონგრეულია. გადარჩენილია მხოლოდ აღმ. ფასადი, რ-ზედაც შუა სარკმლის ზემოთ გამოსახულია მაღალი მოჩუქურთმებული ჯვარი. გუმბათი დასავლეთის ორ ბურჯსა და აფსიდის კიდეებს ეყრდნობოდა. თლილი ქვით მოპირკეთებული ფასადების სარკმლები და შესასვლელი მოჩუქურთმებული ყოფილა, ხოლო ინტერიერი — მოხატული. ეკლესიას ჩრდილოეთიდან მიშენებული აქვს სამლოცველო, რ-იც, წარწერის თანახმად, 1493 აუგია ზაალ თოხასძეს.

**ბიეთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ღრომის სოფსაბჭო), მდ. მეჯუდის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1000 *მ*, ცხინვალიდან 30 *კმ*. ღრომის მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. საშ. სკოლა სოფ. ღრომში (6 *კმ*).

ბ-ის მიდამოებში ადამიანს ჯერ კიდევ ბრინჯაოს ხანაში უცხოვრია. ადრინდ. ფეოდ. ხანის მიწურულში ტერიტ., სადაც დღევანდელი ბ. და მისი მიდამოები, ქსნის ხევის შემადგენლობაში შედიოდა, შემდეგ კი — ქსნის საერისთავოში.

ბ-იდან 1 *კმ*-ზეა IX ს. სამონასტრო კომპლექსი, რ-შიც გაერთიანებულია საკულტო, სამეურნეო და საცხოვრ. დანიშნულების ნაგებობანი. მათი დიდი ნაწილი ნანგრევებადაა ქცეული. აღსანიშნავია ერთნავიანი ნახევრად გამოქვაბული დარბაზული ეკლესია, რ-საც ჩრდილოეთიდან ეკვრის კლდეში ორ იარუსად ნაკვეთი მღვიმე-სადგომები. სამხრეთით ორი მინაშენია. საშენ მასალად გამოყენებულია რიყის ქვა, შირიმი, ნატეხი ქვა, აგური. ფასადები ძირითადად შირიმის თლილი ქვითაა ნაგები. ინტერიერში დაცულია კანკელის ფრაგმენტები. თაღები მორთული ყოფილა ორნამენტიანი სათაურებით.

**ბიელას კომეტა,** ჩეხი ასტრონომიის მოყვარულის ვ. ბიელას მიერ 1826 აღმოჩენილი კომეტა. მისი მზისადმი გარსმოქცევის პერიოდი ეტოლებოდა 6,6 *წ*. 1846 ბ. კ. ორ ნაწილად გაიყო და ორივე ნაწილს გაუჩნდა საკუთარი ბირთვი და კუდი. ბირთვებს შორის მანძილი 1852 წ. დაახლ. დედამიწის 400 რადიუსს ეტოლებოდა და კვლავ განაგრძობდა ზრდას. ამის შემდეგ ბ. კ. აღარ შეუმჩნევიათ. 1872-იდან მის ორბიტაზე პერიოდულად ჩანს მეტეორული ნაკადი — *ანდრომედიდები*.

**ბიელიდები,** მეტეორული ნაკადი, იგივეა, რაც *ანდრომედიდები* (იხ. აგრეთვე *ბიელას კომეტა*).

**ბიერკნესი** (Bjerknes) იაკობ (დ. 2. XI. 1897, სტოკჰოლმი), ნორვ. მეტეოროლოგი. დაამთავრა ოსლოს უნ-ტი (1924). მუშაობდა ამინდის სამსახურში ქ. ბერგენში (1918—20), შემდეგ შვეიცარიაში (1920—31); ბერგენის უნ-ტისა (1931—39) და კალიფორნიის უნ-ტის (1940-იდან) პროფესორი. ბ-ს ეკუთვნის მნიშვნელოვანი გამოკვლევები ატმ. ფრონტების აგებულებისა და ნალექებთან მათი კავშირის შესახებ, მანვე აღმოაჩინა ციკლონების სტრუქტურა და ახსნა იგი როგორც ტალღები ატმ. ფრონტებზე. გამოიკვლია ციკლონური მოქმედების როლი ატმოსფეროს ზოგად ცირკულაციაში. გვიანდ. შრომები მიუძღვნა ატმოსფეროს ცირკულაციასა და ჰავაზე ოკეანის გავლენის პრობლემებს.

**ბიერნსონი** (Bjørnson) ბიერნსტიერნე მარტინიუს (8. XII. 1832, კვიკნე, — 26. IV. 1910, პარიზი), ნორვეგიელი მწერალი და საზ. მოღვაწე. ნობელის პრემიის ლაურეატი (1903). ბ-ის შემოქმედების ადრეული პერიოდისათვის დამახასიათებელია წარსულის რომანტ. იდეალიზაცია, აგრეთვე ინტერესი თვითმყოფადი ნორვ. კულტურისადმი (ისტ. დრამები „ბრძოლებს შორის“, 1858; „მეფე სვერე“, 1361; მოთხრობები „სიუნევე სულბაკენი“, 1357; „არნე“, 1858). მომდევნო პერიოდის თხზულებებში ჩნდება სოც. თემატიკა: ბირჟისა და ბურჟ. პრესის ყოფა და ზნე-ჩვეულებანი (სოც. დრამები „გაკოტრება“, 1875; „რედაქტორი“, 1875), მონარქიული ხელისუფლების მანკიერებანი („მეფე“,

1877), უბრალო ხალხის ცხოვრება (მოთხრ. „მეთევზე ქალი“, 1868) და ა. შ., თუმცა სოც. უკუღმართობანი ბ-ს არაკანონზომიერ მოვლენებად მიაჩნდა. მათი გამოსწორების ერთადერთი გზა, ბ-ის აზრით, განათლება და პიროვნების მორალური სრულყოფაა. ბ. ავტორია სოც. რომანებისა „დროშები ქალაქსა და ნავსადგურელზე“ (1884), „ღვთის გზით“ (1889), პიესისა „როცა მაჭარი დუღს“ (1909) და სხვ.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—12, К.—Хар., 1893—97; Избранное, М., 1959.

**ბიეფი** (ფრანგ. bief), წყალსატევის, მდინარის ან არხის ნაწილი, რ-იც ევვრის წყალსატბორავ ნაგებობას (კაშხალს, რაბს). განასხვავებენ ზედა და ქვედა ბ-ს. ზედა ბ. მდებარეობს წყალაღმა, წყალსატბორავი ნაგებობის წინ; ქვედა ბ. — წყალდაღმა, წყალსატბორავი ნაგებობის შემდეგ. ორი ან რამდენიმე წყალსატბორავი ნაგებობით წარმოქმნილ და წყლის სისტემის ან წყალსადინარის წყალგამყოფ უბანზე მდებარე ბ-ს გ ა მ ყ ო ფ ბ-ს უწოდებენ.

**ბიეშუ** მარია ლუკიანის ასული (დ. 5. V. 1934, სოფ. ვოლონტიროვკა, მოლდ. სსრ), მოლდ. საბჭ. მომღერალი, სსრკ სახ. არტისტი (1970), მოლდ. სახელმწ. პრემიისა (1968). და სსრკ სახელმწ. პრემიის (1974) ლაურეატი. 1961 დაამთავრა კიშინიოვის კონსერვატორია. 1965—67 თავის ხელოვნებას სრულყოფდა (გადიოდა სტაჟირებას) მილანის საოპერო თეატრ „ლა სკალაში“ (იტალია). 1958—60 გამოდიოდა მოლდ. ხალხურ საკრავთა ორკესტრ „ფლუერაშთან“ ერთად. 1961-იდან მოლდ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტია. ყველაზე მნიშვნელოვანი პარტიებია ტოსკა და ჩიო-ჩიო-სანი (პუჩინის „ტოსკა“ და „ჩიო-ჩიო-სანი“), საერთაშ. კონკურსზე ამ უკანასკნელი პარტიის საუკეთესო შესრულებისათვის მომღერალს პირველი პრემია მიენიჭა (1967, იაპონია). ბ. სსრკ VII — IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატია. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.



მ. ბიეშუ.

**ბივა,** უდიდესი ტბა იაპონიაში, კ. ჰონსიუზე, მდებარეობს მთათაშორის ტექტონ. ქვაბულში. ფართ. 716 *კმ*². სიგრძე 63 *კმ*, სიგანე 20 *კმ*, სიღრმე 95 *მ*-მდე. დას. სანაპირო მაღალია, აღმ. — დაბალი. მდ. იოდო ბ-ს აკავშირებს ოსაკის ყურესთან, სანაოსნო არხები — ქ. ოსაკასთან და ქ. კიოტოსთან. სანაოსნოა. ტურიზმი.

**ბივალენტები** (*ბი* ...და ლათ. valens, entis — ძლიერი), კონიუგირებული ჰომოლ. ქრომოსომების წყვილები, რ-ებიც *მეიოზში* ბირთვის გაყოფის დროს წამოიქმნება. ბ-ში ქრომოსომებს შორის ჩნდება ქიაზმები (X-ისმაგვარი ფიგურები). ამ დროს შესაძლოა მოხდეს გენეტ. მასალის გაცვლა. ნორმალურ პირობებში ბ-ის რაოდენობა ჰაპლოიდური (ერთმაგი) კომპლექტის ტოლია.

**ბივრილი,** ბ ე რ ი ლ ი (ბერძნ. bēryllos), სილიკატების ჯგუფის მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Be_3Al_2[Si_6O_{18}]$. შეიცავს BeO — 14,1%, $Al_2O_3$ — 19,0%, $SiO_2$ — 66,9%, ხშირად — Na, K, Li, Rb, Cs, Sc, $Cr^{3+}$, $Fe^{2+}$, $Fe^{3+}$, Mn, He, Ar, წყალსა და სხვ. მინარევებს. კრისტალდება ჰექსაგონურ სინგონიაში. ქმნის პრიზმულ, ნემსისებრ, ფირფიტისებრ კრისტალებს ან მთლიან მარცვლოვან მასებს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 7,5, სიმკვრივე 2650—2800 *კგ/მ*³. ფერის, გამჭვირვალობისა და მინარევების მიხედვით განარჩევენ ბ-ის სხვადასხვა სახეობას: საკუთრივ ბ. — მწვანე, მოყვითალო თეთრი მღვრიე კრისტალები; ა კ ვ ა მ ა რ ი ნ ი — $Fe^{2+}$ მინარევით მომწვანო ცისფრად ან მუქ ცისფრად შეფერილი გამჭვირვალე კრისტალები; ჰ ე ლ ი ო დ ო რ ი — $Fe^{3+}$ მინარევით ყვითლად შეფერილი კრისტალები; ზ უ რ მ უ ხ ტ ი — $Cr^{3+}$ მინარევით მუქ ბალახისფერ მწვანედ შეფერილი გამჭვირვალე კრისტალები; რ ო ს ტ ე რ ი ტ ი — უფერო, ან $Li^{1+}$ და $Cs^{1+}$ 15%-მდე მინარევებით მოვარდისფროდ შეფერილი კრისტალები; ვ ო რ ო ბ ი ო ვ ი ტ ი (მორგანიტი) — $Mn^{3+}$ მინარევების გამო ვარდისფერი. ბ. წარმოიქმნება გრანიტულ პეგმატიტებში, გრაიზენებში, სკარნებში, მეტასომატური ტიპის პნევმატოლიტურ ჰიდროთერმულ საბადოებში. ბ. ერთ-ერთი მთავარი მინერალია ბერილიუმის მადნებისა, რ-ებიდანაც ადნობენ ბერილიუმს. გამჭვირვალე, ლამაზად შეფერილ და უფერო კრისტალებს აწახნაგებენ და იყენებენ მაღალხარისხოვან ძვირფას ქვად. საქართველოში ნაპოვნია ბ-ის მასივის პეგმატიტებში, სოფ. შროშის მიდამოებში.

**ბიზანტია,** ბ ი ზ ა ნ ტ ი ი ს ი მ პ ე რ ი ა, სახელმწიფო რომის იმპერიის აღმ. ნაწილში; შეიქმნა IV ს-ში რომის იმპერიის ორ ნაწილად გაყოფის შედეგად და არსებობდა XV ს. შუა წლებამდე. ბ-ის დედაქალაქი კონსტანტინოპოლი დააარსა იმპ. კონსტანტინე I-მა 324—330 *ბიზანტიონის* ადგილას (აქედან მოდის სახელმწიფოს სახელწოდებაც, რ-იც შემოიღეს რენესანსის მოღვაწეებმა იმპერიის დაცემის შემდეგ). ბ-ის ისტორიას, ჩვეულებრივ, კონსტანტინოპოლის დაარსებიდან იწყებენ. ერთიანი რომის იმპერიის უკანასკნელი იმპ. თეოდოსიუს I-ის (მართავდა 379—395) სიკვდილის შემდეგ რომის იმპერია საბოლოოდ გაიყო აღმ. რომის (ბიზანტიის) და დას. რომის იმპერიებად. აღმ. რომის იმპერიის იმპერატორი გახდა არკადიუსი (395—408). თვითონ ბიზანტიელები თავს რომაელებს (ბერძნ. „რომეები“) უწოდებდნენ, თავიანთ სახელმწიფოს კი „რომეების იმპერიას“. დას. ქვეყნები მათ სახელმწიფოს რომანიას უწოდებდნენ, აღმ. ქვეყნები კი — რუმს. საქართველოში ბ-ს საბერძნეთს ეძახდნენ, ბიზანტიელებს — ბერძნებს, იონებს და ჰრომებს.

ბ-ის იმპერიის მოსახლ. ეთნიკურად ჭრელი იყო (ბერძნები, სირიელები, კოპტები, სომხები, ებრაელები, მცირე აზიის ელინიზებული ტომები, თრაკიელები, ილირიელები, დაკები, გუთები, სლავები, არაბები, პაჭანიკები და სხვ.), რაც გავლენას ახდენდა ბ-ის სოც.-ეკონ. და პოლიტ. ურთიერთობათა ჩამოყალიბებაზე. წამყვან როლს იმპერიის ეკონ.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრებაში ბერძენი მოსახლეობა ასრულებდა. სახელმწ. ენა IV—VI სს-ში ლათინური იყო, VII ს-იდან — ბერძნული. ბ-ის სოც.-ეკონ. ისტორიის შესახებ საბჭ. ბიზანტინოლოგიაში სხვადასხვა მოსაზრება არსებობს. მაგ., მონათმფლობელური ურთიერთობიდან ფეოდ. ურთიერთობაზე გადასვლის პერიოდს სხვადასხვანაირად განსაზღვრავენ — ერთნი IV—VI საუკუნეებით, მეორენი — VI—VII საუკუნეებით; არის აგრეთვე მოსაზრება, რომ პერიოდი IV ს-იდან XI ს. ჩათვლით „წინაფეოდალური“ ხანაა.

ბ-ის ისტორია დაახლოებით სამ ძირითად პერიოდად შეიძლება დაიყოს. პ ი რ ვ ე ლ ი პ ე რ ი ო დ ი (მოიცავს IV—VII სს.) იყო მონათმფლობელობის რღვევისა და ფეოდ. ურთიერთობათა ჩამოყალიბების პერიოდი. მოსახლეობის მნიშვნელოვან ნაწილს თავისუფალი გლეხობა შეადგენდა.

ბ. ვაჭრობდა ირანთან, ინდოეთთან, ჩინეთთან და სხვ. ქვეყნებთან, გაბატონებული მდგომარეობა ეჭირა დას. ევრ. ქვეყნებთან ვაჭრობაში ხმელთაშუა ზღვაზე.

IV—V სს. ბ. ცენტრალიზებული სამხ.-ბიუროკრ. მონარქია იყო, რ-შიც რომაული სახელმწიფოებრივი წყობილების ტრადიციები აღმ. დესპოტიის ელემენტებს ერწყმოდა. ხელისუფლების სათავეში იდგა იმპერატორი (ბასილევსი) — შეუზღუდველი თვითმპყრობელი (autocrator). სათათბირო ორგანოს იმპერატორის კარზე წარმოადგენდა სენატი ან სინკლიტი. IV ს. ბ-ში სახელმწ. რელიგიად გამოცხადდა ქრისტიანობა (354 და 392 მთავრობამ გამოსცა კანონები წარმართობის წინააღმდეგ). ბრძოლა ქრისტიანობის სხვადასხვა მიმდინარეობებს (*არიანელობა, ნესტორიანელობა* და სხვ.) შორის დასრულდა VI ს-ში მართლმადიდებლობის გამარჯვებით (იუსტინიანე I-ის 527—528 კანონები). ბ-ის ხელისუფლება ქრისტიანობას პოლიტ. მიზნით იყენებდა. თავისი გავლენის გასაძლიერებლად იგი ხელს უწყობდა სხვა ქვეყნებში ქრისტიანობის გავრცელებას. IV ს. 70-იანი წლებიდან ბ-ის საგარეო პოლიტიკის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხი იყო ურთიერთობა ბარბაროსებთან. 376 ხელისუფალთაგან შევიწროებული ვესტგუთები აჯანყდ-






ნენ. მათ ადგილ. მოსახლეობაც მიემხრო. 378 ვესტგუთებისა და აჯანყებულთა გაერთ. ძალებმა ადრიანოპოლთან დაამარცხეს იმპ. ვალენტის ჯარი (იხ. *ადრიანოპოლის ბრძოლა*). 380 იმპ. თეოდოსიუს I-მა ჩაახშო აჯანყება. 400 წ. ივლისში გუთებმა კონსტანტინოპოლის აღება სცადეს, მაგრამ ქალაქი იხსნა მოქალაქეთა თავგანწირულმა ბრძოლამ.

V—VI სს-ში ბ-ის აღმ. პროვინციებში გაძლიერდა მონოფიზიტების მოძრაობა. V—VI სს. მიჯნაზე იმპერიის ჩრდ. ტერიტორიაზე დუნაის მხრიდან დაიწყო სლავ. ტომების შემოჭრა (493, 499, 502). ამ დროიდან სლავური ელემენტი მნიშვნელოვან პოლიტ. როლს თამაშობდა ბ-ის ისტორიაში. განსაკუთრებულ პოლიტ. და სამხ. ძლიერებას მიაღწია ბ-მ იუსტინიანე I-ის (527—565) დროს. მისმა რეფორმებმა, ადმ. და საკანონმდებლო ღონისძიებებმა (იხ. *იუსტინიანეს კოდიფიკაცია, დიგესტები, ინსტიტუციები*) განამტკიცა იმპერატორის ძალაუფლება და გააქტიურა ქვეყნის საგარეო პოლიტიკა. იუსტინიანე I-ის ძირითადი მიზანი იყო ერთიანი რომის იმპერიის აღდგენა. ამ მხრივ მან მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწია დასავლეთში; 533—534 დაიპყრო ვანდალების სახელმწიფო ჩრდ. აფრიკაში, 535—555 — ოსტგუთების სამეფო იტალიაში, 554 — ესპ. სამხრ.-აღმ. ნაწილი.

აღმოსავლეთში ბ-ის ირანთან ბრძოლის ძირითადი ასპარეზი იყო ამიერკავკ. ქვეყნები. ჯერ კიდევ IV ს. 80-იან წლებში სომხ. დიდ ნაწილში, იბერიასა და ალბანეთში ირანის გავლენა დამკვიდრდა, მაგრამ დას. სომხეთი და ეგრისი (ლაზიკა) ბ-ს ექვემდებარებოდნენ. როცა ირანმა ეგრისში დამკვიდრება სცადა, ამას ხანგრძლივი ომი მოჰყვა (ხანმოკლე შუალედებით 527-იდან 562-მდე). მდგომარეობას ისიც ართულებდა, რომ ეგრისის ხელისუფალნი ხშირად იცვლიდნენ პოლიტ. ორიენტაციას (იხ. *ეგრისის დიდი ომი 542—562*). ბოლოს ბ-სა და ირანს შორის 562 დადებული ზავით ეგრისი ბ-ს დარჩა. იუსტინიანე I-ის აქტ. პოლიტიკამ უკიდურესად დაძაბა ბ-ის ძალები, რამაც, ბოლოს და ბოლოს, დაასუსტა სახელმწიფო. ეს ნათელი გახდა იუსტინიანე I-ის უახლოეს მემკვიდრეთა დროს. VI—VII სს-ში ბ-მ თანდათან დაკარგა დასავლეთში დაპყრობილი ოლქები (სამხრ. იტალიის გარდა). 636—642 არაბებმა დაიპყრეს ბ-ის მდიდარი აღმ. პროვინციები(სირია, პალესტინა, ზემო მესოპოტამია).

მ ე ო რ ე  პ ე რ ი ო დ შ ი (VII ს. შუა წლები — XIII ს. დასაწყისი) ინტენსიურად განვითარდა ფეოდალიზმი. VIII—IX სს-ში გაძლიერდა საიმპერატორო ხელისუფლება, იმპ. ლეონ III-მ წარმატებებს მიაღწია არაბთა წინააღმდეგ ბრძოლაში. მისი პოლიტიკა მიმართული იყო დიდებულთა სეპარატისტული მისწრაფებების წინააღმდეგ — სახელმწ. აპარატის განმტკიცება, თემების დაყოფა და დაქუცმაცება, საკანონმდებლო კრებ. „ეკლოგას" გამოცემა (726), ქალაქების თვითმმართველობის შეზღუდვა. ლეონ III მიემხრო VIII—IX სს. პირველ ნახევარში დაწყებულ ფართო რელიგ.-პოლიტ. მოძრაობას — *ხატმებრძოლობას*. გაბატონებული ეკლესიის წინააღმდეგ გაშლილი ეს სახალხო მოძრაობა თავისი პოლიტ. პოზიციების განსამტკიცებლად და ეკლესიის დასამორჩილებლად გამოიყენა (საიმპერიო ხელისუფლებამ მიითვისა მონასტრებისა და ეკლესიის ქონება და მიწები). ხატმებრძოლთა და ხატთაყვანისმცემელთა ბრძოლა განსაკუთრებით გაძლიერდა კონსტანტინე V-ის (741—775) მმართველობის დროს. 754 საეკლ. კრებაზე იმპერატორმა დაგმო ხატთაყვანისმცემლობა. ხატმებრძოლი იმპერატორების პოლიტიკამ გააძლიერა პროვ. დიდკაცობა. მსხვილი მიწათმფლობელობის ზრდამ და სა-გლეხო თემის შევიწროებამ გაამწვავა კლასობრივი ბრძოლა. VII ს. შუა ხანებში ბ-ის იმპერიის აღმ. ნაწილში — დას. სომხეთში ჩაისახა სახალხო მწვალებლური მოძრაობა *პავლიკიანობა*, რ-იც VIII—IX სს. მცირე აზიაში გავრცელდა. ამ პერიოდში მოხდა პირველი დიდი ანტიფეოდ. აჯანყება (820—825) თომა სლავის მეთაურობით. აჯანყებამ მოიცვა მცირე აზია, თრაკიისა და მაკედ. ნაწილი. კლასობრივი ბრძოლის გამწვავებამ გაბატონებული კლასი აიძულა დაეძლია შინაგანი წინააღმდეგობანი, შეკავშირებულიყო და 843 აღედგინა ხატთაყვანისმცემლობა. 872 პავლიკიანელთა მოძრაობა სასტიკად ჩაახშეს და მოძრაობის გათიშვის მიზნით მისი მონაწილენი სხვადასხვა პროვინციაში გაასახლეს. IX ს. II ნახ. — X ს-ში ბ-ში შეიქმნა ძლიერი ცენტრალიზებული ფეოდ. მონარქია მმართველობის ბიუროკრ. აპარატის ფართო ქსლით. ქვეყნის პოლიტ. ცხოვრებაში მთავარ როლს ასრულებდა გაბატონებული კლასის ორი ფენა — მსხვილი ფეოდალები (დინატები) პროვინციაში და ვაჭარ-ხელოსანთა წრეებთან დაკავშირებული მსახურეული არისტოკრატია. ეს ორი სოც. დაჯგუფება ხშირად ცვლიდა ერთმანეთს ხელისუფლების სათავეში. XI ს-თვის ბ-ში ფეოდ. ურთიერთობა გაბატონდა. თავისუფალი საგლეხო თემები აქა-იქ, მთიან და მიყრუებულ ოლქებშიღა შემორჩა. სახელმწიფოს მთელი მიწა მსხვილი მემამულე ფეოდალების ხელში მოექცა. XI—XII სს. ბ-ში დამთავრდა ფეოდალიზმის ძირითად ინსტიტუტთა ჩამოყალიბება, დამკვიდრდა გლეხთა ექსპლუატაციის სამამულო ფორმა. გლეხები იქცნენ ფეოდალებზე დამოკიდებულ პირებად — *პარიკებად*.

ბ-ის ქალაქებისათვის სპეციფ. იყო მონობის ინსტიტუტის შენარჩუნება, თუმცა წარმოებაში ძირითად როლს თავისუფალი ხელოსანი ასრულებდა.

IX ს. II ნახევრიდან გაიზარდა ეკლესიის გავლენა. IX ს. II ნახევრიდან XI ს-მდე ბ-ს გაუთავებელი ომები ჰქონდა არაბებთან და სლავებთან, მოგვიანებით კი ნორმანებთანაც. X ს. შუაწლებში ბ-მ არაბებს წაართვა ზემო მესოპოტამია, მცირე აზიის ნაწილი, სირია, კრეტა და კვიპროსი; 1018 დაიპყრო დას. ბულგ. სამეფო. მას ემორჩილებოდა აგრეთვე ბალკ. ნ.-კ. დუნაიმდე. IX—XI სს-ში ბ-ის საგარეო პოლიტიკის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხი იყო კიევის რუსეთთან ურთიერთობა. XI ს. II ნახევარში ბ. კრიზისს განიცდიდა, გამწვავდა ბრძოლა პროვ. დიდებულებსა და დედაქალაქის წარჩინებულებს შორის. გაუარესდა იმპერიის საგარეო პოლიტ. მდგომარეობა, მთავრობას ერთდროულად უხდებოდა პაჭანიკებისა და თურქ-სელჩუკების (იხ. *სელჩუკები*) მოგერიება. 1071 *მანციკერტის ბრძოლაში* ბ-ის დამარცხების შემდეგ თურქ-სელჩუკებმა მცირე აზიის დიდი ნაწილი მიიტაცეს. დიდი დანაკლისი განიცადა ბ-მ დასავლეთშიაც; XI ს. შუაწლებში ნორმანებმა სამხრ. იტალიაში ბ-ის სამფლობელოთა დიდი ნაწილი დაიპყრეს და 1071 აიღეს ბ-ის უკანასკნელი დასაყრდენიც ქ. ბარი (აპულიაში).

ტახტისათვის ბრძოლა 1081 *კომნენოსთა დინასტიის* (1081—1185) გამარჯვებით დასრულდა. კომნენოსები გამეფდნენ მსხვილ ფეოდ. საგვარეულოთა — პალეოლოგოსების, დუკების, კონსტანტინოპოლის კარზე მყოფი ქართვ. ფეოდალების მხარდაჭერით და გამოხატავდნენ პროვ. ფეოდ. არისტოკრატიის ინტერესებს. XII ს-ში ბ. ერთ-ერთი უძლიერესი სახელმწიფო იყო ხმელთაშუა ზღვის აუზში. სახელმწიფოს და ჯარის გაძლიერებით კომნენოსებმა მრავალ წარმატებას მიაღწიეს (მოიგერიეს ნორმანების შემოტევები ბალკანეთში, მცირე აზიის მნიშვნელოვანი ნაწილი წაართვეს სელჩუკებს და დააწესეს სუვერენიტეტი ანტიოქიაზე). მაგრამ 1176 მირიოკეფალონთან თურქებმა სასტიკად დაამარცხეს ბიზანტიელები და ქვეყანა იძულებული გახდა თავდაცვაზე გადასულიყო. კომნენოსები განსაკუთრებულ მფარველობას უწევდნენ იტალ. ვაჭრებს და იმპერიის სამსახურში მყოფ დას. ევრ. რაინდებს. ამ პოლიტიკით უკმაყოფილო კონსტანტინოპოლის მცხოვრებნი 1181 აჯანყდნენ. სახალხო აჯანყებამ მალე ფართო სოც. მოძრაობის ხასიათი მიიღო. არეულობით ისარგებლა კომნენოსთა გვერდითი შტოს წარმომადგენელმა *ანდრონიკე I-მა* (1183—85) და ხელთ იგდო ძალაუფლება, მაგრამ 1185 აჯანყების შედეგად იგი ტახტიდან ჩამოაგდეს. ხელისუფლების სათავეში მოექცა *ანგელოსების* დინასტია (1185—1204), რ-ის მმართველობის დროს იმპერია ღრმა ეკონ. კრიზისს განიცდიდა. გაძლიერდა ფეოდ. დაქუცმაცებულობა, ქალაქები დაკნინდნენ, დასუსტდა ჯარი და ფლოტი. დაიწყო იმპერიის დაშლა. 1187 ბ-ს ჩამოსცილდა ბულგარეთი, 1190 — სერბია. XII ს. მიწურულს ბ-სა და დასავლეთს შორის უთანხმოება გამწვავდა; პაპები ცდილობდნენ ბ-ის ეკლესია რომის კურიისათვის დაემორჩილებინათ; რომის „საღვთო იმპერიის" იმპერატორები ბ-ის დამორჩილების გეგმებს სახავდნენ. ვენეცია ცდილობდა ბ-იდან განედევნა თავისი სავაჭრო კონკურენტები — გენუა და პიზა. ბ-ის დაუძლურებამ, პოლიტ. ინტერესების რთულმა ხლართმა გეზი შეუცვალა IV ჯვაროსნულ ლაშქრობას (1202—04) — ნაცვლად იერუსალიმზე ლაშქრობისა, ჯვაროსნებმა 1204 კონსტანტინოპოლი აიღეს და დაპყრობილ ტერიტორიაზე *ლათინთა იმპერია* (1204—61) დააარსეს.

საქართველოს ბ. უშუალოდ ესაზღვრებოდა სამხრ.-დას-იდან და თითქმის მუდმივი ურთიერთობა ჰქონდა ჯერ ცალკეულ ქართ. პოლიტ. ერთეულებთან, ხოლო შემდეგ გაერთ. საქართველოსთან. ქართვ. მეფეები და დიდებულები ბ-ის მთავრობისაგან იღებდნენ საიმპერიო კარის მაღალი რანგის ტიტულებს (მაგისტროსობა, ანტიპატროსობა, პატრიკიოსობა ხშირად მიუღიათ ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონებს, ხოლო უმაღლესი ტიტული — კურაპალატობა აუცილებელი იყო ამ საგვარეულოს უფროსი წევრისა და ქართვ. მეფეთათვის). საგანგებო მოციქულის ხელით მათ ეგზავნებოდათ აგრეთვე შესაფერისი ტანსაცმელი, სამკაული, საჩუქრები. ბ-ის და ქართვ. მეფეთა დამოკიდებულება ყოველთვის კეთილმეზობლური არ ყოფილა, ადგილი ჰქონდა ბ-ის აგრესიას საქართველოში (იხ. *ჰერაკლე კეისრის ლაშქრობები საქართველოში 626—627*), ძირითადად კი ბ-ის დამოკიდებულება საქართველოსთან უბრალო მფარველობის და გავლენის ხასიათს ატარებდა. ბ-ისა და საქართველოს ურთიერთობა განსაკუთრებით გაცხოველდა IX—XI სს-ში. საქართველო და ქართვ. მოღვაწეები მნიშვნელოვან როლს თამაშობდნენ ბ-ის პოლიტ. ცხოვრებაში. ცნობილი ბიზანტინოლოგი ჰ. გელცერი აცხადებს, რომ X ს-ში თითქმის ყველა მნიშვნელოვანი სამხ. თანამდებობა ბ-ში უკლებლივ სომხებსა და ქართველებს ეჭირათ. X ს-ში, განსაცდელის ჟამს, ბ-ის მთავრობამ სამხ. დახმარება სთხოვა დავით III კურაპალატს, სამაგიეროდ იმპერატორმა ვრცელი სამფლობელოები უბოძა მას. დავით III-ის მემკვიდრეობისათვის ბრძოლა საბაბი გახდა იმისა, რომ XI ს. დასაწყისიდან ბ. საქართველოს მიმართ აშკარა ექსპანსიურ პოლიტიკაზე გადავიდა (იხ. *საქართველო-ბიზანტიის ომი XI ს.*). ბიზანტიელები არავითარ საშუალებას არ ერიდებოდნენ, აწყობდნენ პოლიტ. ინტრიგებს, ცდილობდნენ ბ-ის იმპერატორის მხარეზე გადაებირებინათ ქართვ. დიდებულები, იწვევდნენ მათ ბ-ში, აძლევდნენ ადგილ-

მამულებს, დიდ თანამდებობებს და ტიტულებს. ამ დროს ბ-ში თითქმის არც ერთი შინაპოლიტ. ბრძოლა არ მომხდარა, რომ ამ ბრძოლაში მონაწილეობა არ მიეღო საქართველოსა ან ბ-ში მყოფ ქართველ მოღვაწეებს. ამ უკანასკნელთა მოქმედება ხშირ შემთხვევაში საქართვ. სამეფოს ინტერესებს ემთხვეოდა და ბ-ის აგრესიული პოლიტიკის წინააღმდეგ იყო მიმართული. XI ს. 70-იანი წლებიდან არსებითად შეიცვალა ბ-ისა და საქართველოს ურთიერთობა, მათ შორის მშვიდობიანობა დამყარდა. ეს ურთიერთობა უცვლელი დარჩა ბ-ში კომნენოსთა ბატონობის დასასრულამდე (XII ს. 80-იანი წწ.). საქართველოს მეფე ბ-ის ფორმალურ ვასალად რჩებოდა დავით აღმაშენებლის მეფობის (1089—1125) პირველ პერიოდამდე. უფლისწულობისას და მეფობის პირველ პერიოდში დავით აღმაშენებელი ჯერ კიდევ სევასტოსად და პანიპერ-სევასტოსად იწოდებოდა, მაგრამ შემდგომ არც მას და არც სხვა ქართვ. მეფეებს ბიზანტ. ტიტულები აღარ ჰქონიათ.

1204 საქართვ. მეფე თამარმა ჯარი გაგზავნა ბ-ის იმპერიის სანაპირო რაიონში. ეს იყო ისტ. კოლხეთის სამხრ. რაიონები, დასახლებული ქართველური ტომებით — ლაზებით. ქართველთა მხედრობამ დაიპყრო ლაზიკა, ტრაპიზონი, სამსუნი, სინოპი, კერასუნტი, კოტიორა და ჰერაკლეამდე მიაღწია. საქართვ. მთავრობამ ბ-ს შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპირო ჩამოართვა, ცალკე იმპერია შექმნა (იხ. *ტრაპიზონის იმპერია* 1204—1461) და აქ გაამეფა ბერძენი უფლისწული ალექსი კომნენოსი, დედით ბაგრატიონთა ნათესავი. საქართველოსთან პოლიტიკურად მჭიდროდ დაკავშირებულ ტრაპიზონის იმპერიაში საქართველოს ჰეგემონია სუფევდა. XIV ს-ში ბ-ის მთავრობამ სცადა ტრაპიზონის იმპერია თავისი უშუალო გავლენის ქვეშ მოექცია და ბ-ის იმპერიის მთლიანობა აღედგინა, მაგრამ მარცხი განიცადა.

მესამე პერიოდი (1204—1453) ხასიათდება შემდგომი ფეოდ. დაქუცმაცებით, ცენტრ. ხელისუფლების დაცემით და უცხო დამპყრობთა წინააღმდეგ გამუდმებული ბრძოლით. ჯვაროსნებმა ვერ შეძლეს თავიანთი ძალაუფლების გავრცელება ბალკანეთის მთელ ნ.-კ-ზე და მცირე აზიაზე. ბ-ის დაუპყრობელ ტერიტორიებზე წარმოიქმნა ბერძნ. სახელმწიფოები: *ნიკეის იმპერია* (1204—61), *ეპირის დესპოტატი* (1204—1337). ბრძოლას ლათინთა იმპერიის წინააღმდეგ სათავეში ჩაუდგა ნიკეის იმპერია, რ-ის იმპ. მიქაელ VIII პალეოლოგოსმა შეძლო კონსტანტინოპოლის აღება, ლათინების განდევნა და ბ-ის იმპერიის აღდგენა. პალეოლოგოსები სახელმწიფოს 1261—1453 მართავდნენ. თავისი არსებობის ბოლო პერიოდში ბ. პატარა ფეოდ. სახელმწიფო იყო. ტრაპიზონის იმპერია (ბ-ის არსებობის ბოლომდე) და ეპირის დესპოტატი (1337-მდე) დამოუკიდებელნი დარჩნენ. ბ. შინაგანად დაუძლურდა. გლეხობის გაჩანაგებამ, მოქალაქეთა გაღატაკებამ, მსხვილ ფეოდალთა თვითნებობამ, სეპარატისტულმა მიდრეკილებებმა და ცენტრ. ხელისუფლების დასუსტებამ ეკონომიკურად დასცა როგორც სოფელი, ისე ქალაქი. ბ-ში მძვინვარებდა შინაომები (ტახტს ერთმანეთს ეცილებოდნენ პალეოლოგოსები და კანტაკუზინები) და მწვავე კლასობრივი ბრძოლა. ანტიფეოდ. აჯანყებებმა მოიცვა თრაკია და მაკედონია; განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო თესალონიკეს დიდი სოც.-პოლიტ. მოძრაობა *ზილოტების* მეთაურობით (1342—49).

XIV ს. დასაწყისში თურქ-ოსმალებმა დაიპყრეს ბ-ის სამფლობელოები მცირე აზიაში — 1354 აიღეს ჰალიპოლისი, 1362 კი — ადრიანოპოლი (1365 სულთანმა იგი თავის დედაქალაქად გამოაცხადა) და მიიტაცეს მთელი თრაკია. მალე ბ-ის იმპერატორი სულთნის ვასალი გახდა. 1402 ანკარასთან ბრძოლაში სულთნის ჯარები სასტიკად გაანადგურა თემურლენგმა. ამ ფაქტმა რამდენიმე ათეული წლით შეაჩერა ბ-ის საბოლოო დაღუპვა. ბ-ის ხელისუფლება ამაოდ თხოულობდა დახმარებას დას. ევრ. ქვეყნებისაგან. არაფერი მოუტანა მას არც მართლმადიდებლურ და კათოლ. ეკლესიებს შორის 1439 ფლორენციის კრებაზე დადებულმა უნიამ (ბ-ის მოსახლეობამ უარყო ეს უნია). თურქ-ოსმალებმა განაახლეს იერიში ბ-ზე და ორთვიანი ალყის შემდეგ 1453 წ. 29 მაისს კონსტანტინოპოლი აიღეს. 1460 მათ დაიპყრეს მორეის დესპოტატი, ხოლო 1461 — ტრაპიზონის იმპერია. ბ-ის იმპერიამ შეწყვიტა არსებობა და მისი ტერიტ. ოსმალთა იმპერიის შემადგენლობაში შევიდა.

ოსმალთა გაბატონებამ ბ-ის იმპერიის ტერიტორიაზე საქართველოს შეუკრა უმოკლესი გზა დასავლეთისაკენ, მოუსპო დასავლეთთან თავისუფალი პოლიტ.-კულტ. კავშირის შესაძლებლობა და მაჰმადიანთა ძლიერი საბრძანებლოს რკალში მოაქცია.

*ლიტ.*: გოზალიშვილი გ., ბიზანტიასა და ირანს შორის ბრძოლა იბერია-ლაზიკისათვის VI საუკუნეში, «თსუ შრომები», 1944, ტ. 26 B; მისივე, დავა სვანეთის გამო ბიზანტიასა და ირანს შორის, იქვე, 1936, ტ. 3; კახაძე მ., ქართველები ბიზანტიის პოლიტიკურსა და კულტურულ ცხოვრებაში, თბ., 1954; კოპალიანი ვ., საქართველოსა და ბიზანტიის პოლიტიკური ურთიერთობა 970—1070 წლებში, თბ., 1969; ყაუხჩიშვილი ს., ლექციები ბიზანტიის ისტორიიდან, თბ., 1948; **История Византии в трех томах, М., 1967; Ломоури Н. Ю., К истории восстания Варды Склира**, «თსუ შრომები», 1957, ტ. 67.

**ბიზანტიის კულტურა.** შეიქმნა რომაული, ბერძნ. და აღმოსავლური (ელინისტური) კულტურების ტრადიციებზე. ბ-ის კულტურა დას. ევრ. ქვეყნებთან შედარებით გაცილებით მაღალ დონეზე იდგა. ბიზანტიელებს თავიანთი კულტურა კაცობრიობის უმაღლეს მიღწევად მიაჩნდათ და შეგნებულად იცავდნენ თავს უცხო ქვეყნების კულტ. გავლენისაგან, მაგრამ მაინც განიცადეს აღმ., განსაკუთრებით კი არაბ. კულტ. აშკარა გავლენა. ბ-ში დიდი ყურადღება ექცეოდა ლიტ-რას და ანტ. პერიოდის ავტორების ინტერპრეტაციას. საღვთო წერილთან ერთად სწავლობდნენ ჰომეროსის პოემებსაც, მაგრამ ანტ. ტრადიციების ათვისება სქოლასტ. ხასიათს ატარებდა. გაბატონებული კლასის იდეოლოგიამ უარყო თავისუფალი პიროვნების ჰარმონიული განვითარების ანტ. იდეალი, ამის სანაცვლოდ მას საფუძვლად დაედო საეკლ. ასკეტ. იდეალი, სულის მიერ ხორცის დათრგუნვა, მორჩილების იდეა. ბ-ის იმპერიის დესპოტურმა ხასიათმა განსაზღვრა იდეური ცხოვრების მკაცრი კონტროლი, შექმნა იმპერატორის კულტი და გაბედული აზრის გამოთქმის შიში. სახალხო კულტურა წარმოდგენილი იყო ეპოსით, იგავ-არაკებით, ლიტ. ენისაგან განსხვავებულ, სასაუბრო ენაზე შექმნილი სიმღერებით.

ბ-ის კულტ. განვითარების ისტორია შეიძლება რამდენიმე პერიოდად დაიყოს: 1. IV ს.—VII ს. ბოლო. ამ პერიოდისთვის დამახასიათებელი იყო ძველი, წარმავალი ცივილიზაციის ბრძოლა ახ. იდეოლოგიის წინააღმდეგ, ქრისტ. ეკლესია არა მარტო ებრძოდა ანტ. კულტურას, არამედ ცდილობდა კიდეც კლასიკური მემკვიდრეობა ქრისტ. ღვთისმეტყველების ყაიდაზე გადაემუშავებინა. 2. VII ს. შუაწლები — IX ს. ამ პერიოდისთვის დამახასიათებელი იყო საერთო კულტ. დაქვეითება, გამოწვეული ხელოსნური წარმოების შემცირებით, ვაჭრობის დაცემით. 3. IX ს. შუაწლები — X ს. ამ დროს კონსტანტინოპოლში აღინიშნა ახ. კულტ. აღმავლობა, რ-იც შემდგომ პროვ. ქალაქებზეც გავრცელდა. 4. XI—XII სს. ამ პერიოდში ბ-ის კულტურამ უმაღლეს განვითარებას მიაღწია, რ-ის მიზეზიც იყო ბ-ის ქალაქების აყვავება. 5. XII ს. ბოლო—XIII ს. — კულტ. დაქვეითების ხანა, რ-იც გამოიწვია იმპერიის პოლიტ. და ეკონ. დაცემამ 1204 ჯვაროსნების მიერ კონსტანტინოპოლის აღებისა და გაძარცვის შემდეგ. 6. XIV ს.—XV ს. დასაწყისი — ბ-ის კულტურის ახ. აღორძინება, რ-იც უკავშირდებოდა ბ-ში ჰუმანისტური იდეების ჩასახვას. ბ-ის კულტურამ დიდი გავლენა მოახდინა მეზობელი ქვეყნების (ბულგარეთი, სერბია, რუსეთი, სომხეთი, საქართველო და სხვ.) ლიტ-რაზე, სახვით ხელოვნებაზე, რელიგიაზე და სხვ. მნიშვნელოვანია ბ-ის როლი ანტ. მემკვიდრეობის დაცვაში. IV—VI სს-ში ბ-ში ისევ არსებობდა ანტ. ეპოქიდან შემორჩენილი უმაღლესი სკოლები (ათენის, ალექსანდრიის, ბეირუთის, ანტიოქიის, ღაზის, პალესტინის კესარეისა). 425 კონსტანტინოპოლში შეიქმნა უმაღლესი სკოლა — აუდიტორიუმი, რ-მაც თანდათან შეცვალა სხვა უმაღლესი სკოლები. კონსტანტინოპოლის უმაღლესი სკოლა სახელმწ. დაწესებულება იყო. ლეგენდის მიხედვით, 726 იმპ. ლეონ III-ის ბრძანებით კონსტანტინოპოლის სკოლის შენობა თავისი წიგნებითა და მასწავლებლებითურთ დაწვეს. IX ს-ში კონსტანტინოპოლის სასახლეში მოქმედება დაიწყო მანგანის სკოლამ ლეონ მათემატიკოსის ხელმძღვანელობით. XI ს-ში კონსტანტინოპოლში გაიხსნა იურიდ. და ფილოს. სკოლები—სახელმწ. დაწესებულებები, რ-ებიც მოხელეებს ამზადებდნენ. XII ს-ში ბ-ის უმაღლესი სკოლა ეკლესიის მფარველობის ქვეშ მოექცა და მწვალებლობის წინააღმდეგ ბრძოლის ძირითადი დასაყრდენი გახდა. XI ს. ბოლოს გაიხსნა საპატრიარქო სკოლა. 1204-ის შემდეგ ბ-ში უმაღლესმა სკოლამ არსებობა შეწყვიტა. სახელმწ. სკოლები თანდათანობით სამონასტრო სკოლებმა შეცვალა.

ანტ. ბიბლიოთეკები მხოლოდ ადრინდ. ბიზანტ. ხანამდე არსებობდა. ალექსანდრიის ბიბლიოთეკა 391 დაინგრა. კონსტანტინოპოლის საჯარო ბიბლიოთეკა (დააარსეს დაახლ. 356) დაიწვა 475. გვიანდელი ხანის ბიბლიოთეკების შესახებ მცირე ცნობებია შემონახული. არსებობდა იმპერატორის, პატრიარქის, მონასტრების, უმაღლესი სკოლებისა და კერძო პირების ბიბლიოთეკები.

ტექნიკა. ბ-მ მემკვიდრეობით მიიღო სოფ. მეურნ. ანტ. ტექნიკა (ხის უბორბლო გუთანი ჩამოსაცმელი სახნისით, სალეწი კაბდო, ხელოვნური რწყვა და სხვ.) და ხელოსნობა. XII ს-მდე ბ. იყო ევრ. ერთ-ერთი მოწინავე სახელმწიფო ხელოსნური წარმოების მხრივ. განვითარებული იყო ოქრომჭედლობა, აბრეშუმსაქსოვი წარმოება, მონუმ. მშენებლობა, გემთმშენებლობა (IX ს-იდან იყენებდნენ ირიბ იალქანს); IX ს-იდან გავრცელდა მოჭიქული კერამიკისა და მინის დამზადება (ანტ. რეცეპტებით). ანტ. ტრადიციების შენარჩუნების სურვილი ხელს უშლიდა



ბიზანტია. წმ. თეოდორეს ეკლესია. 1049. ათენი.



ბიზანტია. წმ. ირინეს ეკლესია. სამხრეთ-აღმოსავლეთი ხედი. VI ს. კონსტანტინოპოლი. გადაკეთებულია VIII ს.



ბიზანტია. სვეტის თავი. სან-ვიტალეს ეკლესია. VI ს. რავენა.



ბიზანტია. დედოფლის თავი (შესაძლოა თეოდორასი).

ტექ. პროგრესს. XII ს-იდან ბ. ხელოსნური წარმოების მთელ რიგ დარგებში დას. ევრ. ქვეყნებს ჩამორჩა. XIV—XV სს-ში ბ-ის საფეიქრო წარმოება კონკურენციას ველარ უწევდა იტალ. წარმოებას.

**მათემატიკა და საბუნებისმეტყველო მეცნიერებანი.** ბ-ში მათემატიკის საზ. პრესტიჟი გაცილებით დაბლა იდგა, ვიდრე რიტორიკისა და ფილოსოფიისა. IV—VI სს-ში ბიზანტ. მათემატიკა უპირველეს ყოვლისა ანტ. კლასიკოსების კომენტირებით ამოიწურებოდა. ბიზანტ. ფიზიკა („ფიზიოლოგია") მწიგნობრული და აღწერითი იყო, ექსპერიმენტს იშვიათად იყენებდნენ. IX ს. შუაწლებიდან ბ-ში დაიწყო საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა ერთგვარი აღმავლობა. ლეონ მათემატიკოსმა პირველმა გამოიყენა ასოები ალგებრულ სიმბოლოებად. საფიქრებელია, რომ XII ს-ში შემოიტანეს არაბ. ციფრები (პოზიციური სისტემა). კოსმოლოგიის შესახებ ბიზანტიელებს ტრად. წარმოდგენები ჰქონდათ, რ-თაგან ზოგი ბიბლ. კონცეფციიდან მომდინარეობდა (მოძღვრება ბრტყელ, ოკეანით გარშემორტყმულ დედამიწაზე), ზოგი კი — ელინისტური მეცნ. მიღწევებიდან (დედამიწის სფერულობის აღიარება). ასტრონ. დაკვირვებები ბ-ში გავრცელებულ ასტროლოგიას ემსახურებოდა. XIV ს-ში ნიკიფორე გრიგორამ წამოაყენა კალენდრის რეფორმის საკითხი და იწინასწარმეტყველა მზის დაბნელება.

ბიზანტიელები კარგად ფლობდნენ საღებავების, ფერადი ჭიქურის, მინის წარმოების და სხვა ქიმ. პროცესებს. ალქიმია მჭიდრო კავშირში იყო ადრინდ. ბიზანტ. ხანაში გავრცელებულ მაგიასთან და შესაძლებელია მასთანვე იყოს დაკავშირებული VII ს. დიდი ქიმ. აღმოჩენა „*ბერძნული ცეცხლი*" (ნავთის, გვარჯილის და სხვ. თვითაალებადი ნარევი).

**ზოოლოგია, ბოტანიკა, აგრონომია** წმინდა აღწერილობითი ხასიათისა იყო. **მედიცინა** ძირითადად ანტ. ტრადიციას ემყარებოდა.

**გეოგრაფიას** ბ-ში საფუძვლად დაედო ოლქების, ქალაქების, საეკლ. დიოცეზების ოფიც. აღწერილობები. დაახლ. 535 იეროკლემ შეადგინა „სინეკდემოსი" (64 პროვინციისა და 912 ქალაქის აღწერილობა), რ-იც შემდეგ საფუძვლად დაედო ბევრ გეოგრ. თხზულებას. შეიქმნა აღწერები ვაჭართა (იტინერარიუმები) და მომლოცველთა მოგზაურობებისა. IV ს. ანონიმურ იტინერარიუმში დაწვრილებით არის აღწერილი ხმელთაშუა ზღვა. მოცემულია მანძილები ნავსადგურებს შორის. ჩვენამდე მოღწეულია ვაჭარ კოსმა ინდიკოპლევსტის (VI ს.) თხზ. „ქრისტიანული ტოპოგრაფია", რ-იც გარდა ზოგადი კოსმოლოგიური წარმოდგენებისა, სანდო ცნობებს შეიცავს არაბ., აფრ. და სხვა ქვეყნების ხალხთა შესახებ.

**ისტორიული მეცნიერება.** IV—VII სს. ბ-ის ისტ. მეცნიერებაში ჯერ კიდევ ძლიერი იყო ანტ. ტრადიციები, გაბატონებული იყო წარმართული მსოფლმხედველობა. VI ს. ავტორების (პროკოპი კესარიელი, აგათია სქოლასტიკოსი) თხზულებებსაც კი არ ემჩნეოდა ქრისტ. გავლენა. ამასთან IV ს. ისტორიოგრაფიაში გაჩნდა ევსები კესარიელის მიერ წარმოდგენილი ახ. მიმართულება, რ-იც კაცობრიობის ისტორიას განიხილავდა როგორც თეოლ. პროცესს. პროკოპი კესარიელის და აგათია სქოლასტიკოსის თხზულებები მნიშვნელოვანი წყაროა VI ს. დას. საქართვ. ისტ. შესასწავლად. საქართვ. შესახებ საინტერესო ცნობებია შემონახული IV—V სს. ისტორიკოსების ამიანე მარცელინუსის, ევსტათი ანტიოქელის, ლიბანიოსის, პრისკე პანიელის, ზოსიმეს, გელასი კესარიელის და სხვა ავტორების საისტორიო თხზულებებში (IV—XV სს. ბიზანტ. მწერალთა ყველა ის ცნობა, რ-ებიც საქართველოს ეხება, გამოქვეყნებულია 8-ტომიან „გეორგიკაში"). VI—X სს. ისტ. თხზულებათა ძირითადი ჟანრი იყო ქრონოგრაფია (იოანე მალალა, თეოფანე აღმსარებელი, გიორგი ამარტოლი, ამ უკანასკნელის „ქრონოგრაფია" XII ს-ში ქართულად თარგმნა არსენ იყალთოელმა). ეს ქრონიკები კაცობრიობის საერთო ისტორია იყო (ჩვეულებრივ, ადამიდან მოყოლებული). იწერებოდა დიდაქტ. ტონით. XI—XII სს-ში დაიწყო ისტ. მეცნ. აღმავლობა. სჭარბობდა თანამედროვეთა მიერ დაწერილი ქრონიკები, რ-ებიც დროის მცირე მონაკვეთს მოიცავდა (მიქაელ ფსელოსი, იოანე კინამოსი, მიქაელ ატალიატე, ანა კომნენე, ნიკიტა ქონიატე). ბ-ის ისტორიოგრაფიის უკანასკნელი აღმავლობა ბ-ის ისტ. ბოლო პერიოდს ემთხვევა. სინამდვილის ტრაგიკულმა აღქმამ გამოიწვია ისტ. პროცესებისადმი რელატიური მიდგომა (ლაონიკე ქალკოკონდილე), რ-ის მიხედვითაც ისტ. მოვლენები ღვთის განგებას კი არ ემორჩილებოდა, არამედ ან ბედისწერის შედეგი იყო, ან შემთხვევისა.

**ფილოსოფია** ბ-ში ჩამოყალიბდა IV ს-იდან. აღმოცენდა ელინიზმისა და ქრისტიანობის გავლენით, ეგვიპტის, სირიისა და მცირე აზიის ქვეყნების კულტურისა და ბერძნ. ფილოსოფიის საფუძველზე. ბ-ის ფილოს. განვითარებაში გამოირჩევა: 1. ნეოპლატონიზმისა და ქრისტოლოგიის განვითარება IV—VII სს-ში. 2. აღმოსავლური სქოლასტიკის ჩამოყალიბება, ნომინალიზმისა და რეალიზმის ბრძოლა VIII—XII სს-ში. 3. გვიანდ. ფეოდ. ბ-ის ფილოსოფია XII—XIV სს-ში, მისტიციზმისა და ასკეტიზმის წინააღმდეგ ბრძოლა რაციონალიზმისა და ჰუმანიზმის პოზიციებიდან. ბ-ის ფილოსოფიაში ცნობილია ალექსანდრიის სკოლა, სადაც ძვ. წ. I ს-ში განვითარდა ფილონის მისტიციზმი, ნეოპითაგორიზმი და *პლატონიზმი* (რ-მაც მოამზადა *ნეოპლატონიზმი* IV—VI სს.). ალექსანდრიაში წარმოიშვა *პატრისტიკა*. კლემენტი და ორიგენე ალექსანდრიელები ქრისტიანობის საეკლ. დოგმატიკის ფილოს.-თეოლ. დასაბუთებას იძლევიან. პატრისტიკა ფართოდ განვითარდა ბ-ის იმპერიის კულტ. ცენტრებში. კაპადოკიელი მამები — *ბასილი დიდი* (330—379), *გრიგოლ ნაზიანზელი* (329—390), *გრიგოლ ნოსელი* (331—394), პლატონის ხაზს ანვითარებდნენ, ებრძოდნენ ერეტიკოსებს, ირკვევდნენ ღვთაების ერთარსებისა და სამპიროვნების, სულის უკვდავების პრობლემებს. ერეტიკოსების წინააღმდეგ იბრძოდა აგრეთვე *ანტიოქიის სკოლა* (ევსტათი ანტიოქიელი და იოანე ოქროპირი), რ-იც არისტოტელეს მოძღვრებას ემყარებოდა. ამ დროს ოფიც. საეკლ. თვალსაზრისს დაუპირისპირდა ქრისტ. მოძღვრებანი — არიანელობა, ნესტორიანელობა და მონოფიზიტობა. V ს-იდან ბ-ში გავრცელდა ქრისტ. ნეოპლატონიზმი. მისი წარმომადგენლებია სინესიოსი, *ნემესიოს ემესელი* (ავტორი იოანე პეტრიწის მიერ ქართულად თარგმნილი „ბუნებისათვის კაცისა"), პროკოპი ღაზელი, *ამონიოს ჰერმია*, იოანე ფილოპონი და *ზაქარია რიტორი*. თვალსაჩინო ცენტრად იქცა ღაზის სკოლა, სადაც შემუშავდა *დიონისე არეოპაგელის* მოძღვრება, ამ სკოლაში მოღვაწეობდა *პეტრე იბერი*, რ-ის იგივეობას დიონისე არეოპაგელთან ამტკიცებს ნუცუბიძე-ჰონიგმანის თეორია. სქოლასტიკა ბიზანტიაში (VIII ს.) წინ უსწრებს დას. ევრ. სქოლასტიკას (IX ს.); მისი დამწყებია *იოანე დამასკელი* (მისი შრომა „წყაროჲ ცოდნისაჲ" XII ს-ში ქართულად თარგმნა არსენ იყალთოელმა). ბიზანტ. ფილოს. აღორძინების ხანად ითვლება XI—XII სს., როცა დაიწყო კამათი ქრისტ. დოგმატიკის წინააღმდეგ. 1045 მანგანის მონასტერში დაარსდა უნ-ტი იურიდ. და ფილოს. ფაკ-ტებით. მას ხელმძღვანელობდა მიქაელ ფსელოსი „ფილოსოფოსთა წინამძღოლის" ტიტულით. იგი ლოგიკური სიმბოლიკის შემომღებია, მათ. გზით ლოგიკური დასაბუთების მეთოდის დამდგენი. მ. ფსელოსი შეცვალა *იოანე იტალოსმა*, არისტოტელეს შრომების კომენტატორმა და ლოგიკოსმა (მისი მოწაფე იყო იოანე პეტრიწი, რ-იც იტალოსის დასჯის შემდეგ საქართველოში დაბრუნდა). XII ს-ში ევროპის პარალელურად ბ-ში წარმოიშვა რეალიზმი და ნომინალიზმი. რეალიზმის მეთაური ნიკოლოზ მეთონელი იცავდა ოფიც. დოგმატიკას, განიცდიდა პროკლეს გავლენას. ნომინალიზმის მამამთავარი იყო ანტიოქიის ეპისკოპოსი სოტირიხი, მიმდევრები — მიქაელ თესალონიკელი, ევსტათი დირაქიუმელი და სხვ. სოტირიხი ნომინალისტებისა და რეალისტების ბრძოლას ადარებდა არისტოტელესა და პლატონის დაპირისპირებას. XII—XIV სს-ში ბ-ში შეწყდა ფილოსოფიის პროგრ. განვითარება, გაბატონდა მისტიციზმი და ასკეტიზმი. წარმოიშვა ისიხასტების მისტიკური ფილოს.-თეორ. მოძრაობა (hēsichia — სიმშვიდე), მისი წარმომადგენლები *გრიგოლ სინაიტი*, გრიგოლ პალამა და ნიკოლოზ კავასილა ქადაგებდნენ მშვიდ, ასკეტურ ცხოვრებას, ღვთისადმი სრულ მორჩილებას, მისდამი ლოცვას, მისტ. ჭვრეტას. ისინი პიროვნების უარყოფამდე მიდიოდნენ. ისიხასტების წინააღმდეგ გამოვიდა ვარლამ კალაბრიელი. მან აღადგინა ბიზანტ. ლოგიკოსების ხაზი, განავითარა რაციონალიზმი, დაწერა „სტოელების „ეთიკა" და „ლოგიკა". იგი ითვლება *პეტრარკასა* და *ბოკაჩოს* მასწავლებლად, შექმნა თეოლ. მიმართულება ვარლამიანელობა. ისიხასტებმა იგი დაამარცხეს, მაგრამ შემდეგში მისი რაციონალისტური ტენდენციების გამგრძელებლები გახდნენ გეორგიოს გემისტოს პლითონი და მისივე მოწაფე ბესარიონ ნიკეელი. პლითონი იტალიაში გადასახლდა და დასავლეთში ანტ. მემკვიდრეობის გავრცელებასთან ერთად ქადაგებდა ჰუმანიზმის იდეებს და თავისი წვლილი შეჰქონდა აღორძინების ეპოქის დაწყებაში.

*ლიტ.*: გოგიბერიძე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941; ნუცუბიძე შ, ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1956; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1973; Успенский Ф. И., Очерки по истории византийской образованности, СПб., 1891; Überweg F., Grundriß der Geschichte der Philosophie, 12. Aufl., Tl. 2, B., 1928.

**იურიდიულ მეცნიერებას** ბ-ში საფუძველი ჩაეყარა იმპ. იუსტინიანე I-ის დროს, როდესაც მოხდა რომის სამართლის ნორმების სისტემატიზაცია. შეიქმნა სამოქალაქო სამართ. კრებ. „კორპუს იურის ცივილისი" (VI ს.). იურიდ. მეცნ. შემდგომი განვითარება დაკავშირებულია ბასილიკების შედგენასთან (IX ს.). რომაული სამართლის გარდა შეისწავლიდნენ *კანონიკურ სამართალს*, რ-იც საეკლ. კრებათა დადგენილებებს ემყარებოდა. ბიზანტ. სამართლებრივი მეცნ. განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა კონსტანტინოპოლის უმაღლესმა იურიდ. სკოლამ (შეიქმნა XI ს-ში). რომაულ-ბიზანტ. სამართალი ცნობილი იყო საქართველოშიც და მას კანონმდებლობასა და მართლმსაჯულებაში იყენებდნენ. ქართვ. მოღვაწენი თარგმნიდნენ, თავისი ქვეყნის ვითარების შესაბამისად განმარტავდნენ და ავითარებდნენ კიდეც ბიზანტ. ნორმატიულ წყაროებსა და სამართლ. თხზულებებს. აღსანიშნავია *ექვთიმე მთაწმიდელის* ნაშრომები კანონიკურ სამართალში, აგრეთვე ვახტანგ VI-ის „*სამართალი ბერძნული*" (*არმენოპულოსისა* და *ბლასტარის* ცნობილი შრომების

გაერთიანებულ-შემოკლებული რედაქციის ქართული ვერსია).

ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა. ბიზანტ. ლიტ-რა შუა საუკ. ბერძნ. ლიტ-რაა. მის პ ი რ ვ ე ლ პერიოდს (IV—VI სს.) ზოგჯერ გარდამავალს ან წინაბიზანტიურს უწოდებენ; მისთვის დამახასიათებელია ანტ. ლიტ. ტრადიციებისა და ახალი, ქრისტ. იდეურ-მხატვრული ტენდენციების თანაარსებობა. ანტ. ჟანრებიდან განსაკუთრებით გავრცელდა რიტორიკა, რ-ის წარმომადგენლები IV ს-ში იყვნენ ლიბანიოსი და კოლხეთის ფილოს.-რიტორიკულ სკოლაში აღზრდილი თემისტიოსი. ლიბანიოსი ხელმძღვანელობდა რიტორიკულ სკოლას, საიდანაც გამოვიდნენ წარმართობის დამცველი, მწერალი და იმპერატორი ივლიანე განდგომილიც და ქრისტ. კულტ. მოღვაწეებიც — *ბასილი დიდი* კესარიელი, იოანე ოქროპირი და სხვ. ანტ. პოეტური ფორმებისა და ლექსთწყობის პრინციპებისადმი ერთგულების ნიმუშია გრიგოლ ნაზიანზელის პოეზია. ლექსთწყობის ტონურ სისტემაზე გადასვლის ტენდენცია შეინიშნება არიოზის ერეტიკულ ლექსებში, ნონოს პანოპოლელის, მეთოდიოსის და სხვ. შემოქმედებაში. ელინისტური სატრფიალო-სათავგადასავლო რომანის საფუძველზე აღმოცენდა ქრისტ., ე. წ. სულის მარგებელი მოთხრობანი. ჰაგიოგრაფიული თხზულებაა ათანასე ალექსანდრიელის „ანტონის ცხოვრება“ (ქართ. თარგმ.: „ცხოვრება წმიდისა ანტონისი“, თბ., 1970). ეგვ. მეუდაბნოეთა ცხოვრების ამსახველი მოთხრობების კრებულმა, პალადიოსის „ლავსაიკამ“ დასაბამი მისცა *პატერიკის* ჟანრს. *ეგზეგეტიკის* განვითარებას საფუძვლად დაედო ორი ფილოლ.-თეოლ. სკოლის ტრადიცია: ალექსანდრიულისა (მიმართავდა საღვთო წერილის კომენტირების სიმბოლურ-ალეგორიულ მეთოდს) და ანტიოქიურისა (უპირატესობას ანიჭებდა ტექსტის ისტ.-ფილოლ. ინტერპრეტაციას). უკანასკნელი მეთოდის ტიპური ნიმუშია სამყაროს შექმნის ბიბლიური მოთხრობის ბასილი დიდი კესარიელის კომენტარი (ქართულად თარგმნა გიორგი მთაწმიდელმა: ბ ა ს ი ლ ი დ ი დ ი, ექუსთა დღეთაჲ, თბ., 1947). ბასილის ძმა გრიგოლ ნოსელი სიმბოლურ-ალეგორიული მეთოდის თვალსაჩინო წარმომადგენელი იყო. მისი „კაცისა აგებულებისათჳს“ აგრძელებს ბასილი დიდის შრომას და აღწერს შესაქმის მეშვიდე დღეს (ქართულად თარგმნა გიორგი მთაწმიდელმა; იხ. უძველესი რედაქციები ბასილი კესარიელის „ექუსთა დღეთაჲსა“ და გრიგოლ ნოსელის თარგმანებისა „კაცისა აგებულებისათჳს“, თბ., 1964). გელასი კესარიელის, სოკრატე სქოლასტიკოსის, *სოზომენეს*, თეოდორიტე კვირელის საეკლ. ისტორიებში დაცულია უძველესი ცნობები ქართლში ქრისტიანობის გავრცელების შესახებ. ანტ. ჟანრთაგან განვითარდა ეპისტოლოგრაფია (პოეტი და ფილოსოფოსი სვინესიოს კვირინელი, გრიგოლ ნაზიანზელი). ბიზანტ. ლიტ-რას თავისებურება შესძინა ბიზანტ. სამყაროს ეთნ. მრავალფეროვნებამ.

VI ს. პოეზიაში ანტ. კვანტიტატი შეცვალა ენისათვის ბუნებრივმა ტონურმა ლექსთწყობამ. ამ ახ. პოეზიის ყველაზე ორიგინ. ნიმუშია *რომანოზ მელოდოსის* კონტაკიონები. იუსტინიანეს ეპოქის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ლიტ. ჟანრი იყო ისტორიოგრაფია. ჰაგიოგრაფიამ დაკარგა თავისი პირვანდელი სისადავე და უშუალობა და სავალდებულო ნორმებით განსაზღვრულ ჟანრად იქცა. კლასიკური ჟანრებიდან VI ს-ში პოპულარული იყო ეპიგრამა.

ბიზანტ. ლიტ-რის მ ე ო რ ე პერიოდი მოიცავს VII—X სს. მწერლობას. VII—VIII სს-ში ანტ. კულტურასთან კავშირი შესუსტდა; ანტ. ლიტ-რის მოტივები და ფორმები მისაბაძ ნიმუშებად აღარ ითვლებოდა. ანტ. ტრადიცია ძლიერი იყო მხოლოდ ლექსთწყობის დარგში. ტონური ლექსის განვითარების ცდები ჰიმნოგრაფიაში („ჰიმნი აკათისტო“ ანუ „დაუჯდომელი“) კვლავ შეიცვალა იოანე დამასკელის, კოსმა მაიუმელისა და გიორგი პისიდიელის კვანტიტატური საზომებით. სას. პოეზიის მთავარი ფორმა იყო კონტაკიონთან შედარებით რთული კომპოზიციის და დიდი მოცულობის კ ა ნ ო ნ ი (ანდრია კრეტელის ე. წ. „დიდი კანონი“. ქართულად თარგმნილია სამჯერ—ექვთიმე მთაწმიდლის, გიორგი მთაწმიდლისა და არსენ ბერის მიერ, შეიცავს 250 სტროფს). ეპოქის თეოლ.-ფილოს. აზროვნების ყველაზე ტიპური და მნიშვნელოვანი ძეგლი იყო იოანე დამასკელის „წყაროჲ ცოდნისაჲ“ (ქართულად თარგმნეს ეფრემ მცირემ, ხელნაწ. A—24, და არსენ იყალთოელმა, ხელნაწ. S—1463). სამონასტრო იდეოლოგიას გამოხატავდა თეოდორე სტუდიტე. ასკეტურ თემატიკას აშუქებდა ქრისტ. აღმოსავლეთში ფართოდ გავრცელებული ე. წ. სულის მარგებელი ნოველების კრებ. „ლიმონარი“, რ-ის ავტორია *იოანე მოსხი* (ი ო ა ნ ე მ ო ს ხ ი, ლიმონარი, თბ., 1960). ამ პერიოდისათვის უჩვეულო იყო კასიას პოეტური შემოქმედება.

კულტ. ცხოვრება გამოცოცხლდა IX ს. II ნახევარში. IX ს. ჰუმანისტური და ინტელექტუალური ტენდენციები ყველაზე მკაფიოდ გამოვლინდა ფოტიოსის შემოქმედებაში. მის „მირიობიბლონში“ („ბიბლიოთეკა“) უნიკალური ცნობებია ჩვენამდე მოუღწეველი ბევრი თხზულების შესახებ. IX—X სს. დამახასიათებელი ტენდენცია იყო ენციკლოპედიზმი. უმდიდრეს ისტ.-ფილოლ. ინფორმაციას შეიცავს ენციკლოპედიური ლექსიკონი *სვიდა*; მნიშვნელოვანი იყო ანტ. და ბიზანტ. ეპიგრამების კრებული, ე. წ. *ანთოლოგია პალატინა*. X ს. დამლევს ჰაგიოგრაფიის განვითარებაში ახ. ხანა დადგა. დაიწყეს ძვ. კიმენის რედაქციის „ლიტონად აღწერილი“ ჰაგიოგრაფიული ძეგლების გადაკეთება. შეიქმნა ჰაგიოგრაფიულ ძეგლთა მეტაფრასული (გადამუშავებული) რედაქცია. წყაროებით (იოანე ქსიფილინოსი, ეფრემ მცირე) ირკვევა, რომ სვიმეონ ლოგოთეტს, მეტაფრასტად წოდებულს, გადაუმუშავებია სექტემბერ-იანვრის წმინდანთა ცხოვრება-მარტვილობანი. დანარჩენი 7 თვის საკითხავები გადაამეტაფრასა იოანე ქსიფილინოსმა, რ-ის შრომა ცნობილია მხოლოდ ქართ. თარგმანის წყალობით. მეტაფრასული ნაკადი ბიზანტ. მწერლობიდან ქართ. ორიგინ. და ნათარგმნ ჰაგიოგრაფიაშიც შემოიჭრა. სვიმეონ მეტაფრასტისა და იოანე ქსიფილინოსის *მეტაფრასები* თარგმნეს ექვთიმე და გიორგი მთაწმიდლებმა, დავით ტბელმა, სტეფანე სანანოისძემ, ეფრემ მცირემ, თეოფილე ხუცესმონაზონმა და სხვ. X ს. ბიზანტ. ლიტ-რის მნიშვნელოვანი მოვლენა იყო ხალხ. სიმღერების საფუძველზე აღმოცენებული ჰეროიკული ეპოსი *„დიგენის აკრიტასი“*. სას. რომანმა „ვარლაამი და იოსაფატი“ დიდი პოპულარობა მოიხვეჭა მთელ აღმ. საქრისტიანოში, შემდეგ კი ლათინურად ითარგმნა და შუა საუკ. დას. ევროპაშიც გავრცელდა. XI ს. ბერძნ.-ლათ. წყაროებისა და გიორგი მთაწმიდლის ცნობით, რომანის ბერძნ. ტექსტი ქართულად არსებული „სიბრძნე ბალავარისის“ საფუძველზე დაუწერია ექვთიმე მთაწმიდელს.

ბიზანტ. ლიტ-რის მ ე ს ა მ ე პერიოდს (XI—XII სს.) აღორძინების ხანას უწოდებენ. XI ს. ლიტ-რაში შეიძლება გამოიყოს სამი ტენდენცია: მორალურ-დიდაქტ., მისტ. და ფილოსოფიური.

XII ს-ში ერთ-ერთი მთავარი ჟანრი იყო ისტორიოგრაფია. ნიკიფორე ვრიენიოსი, ნიკიტა ქონიატე, ანა კომნენე, იოანე კინამოსი და სხვა ისტორიკოსები ე. წ. ატიცისტურ მიმართულებას ეკუთვნოდნენ. მეორე მხრით, XII ს-ში თავი იჩინა მწერლობაში ხალხ. ენის დამკვიდრების რენესანსულმა ტენდენციამ, რ-იც შეიმჩნევა თეოდორე პროდრომეს შემოქმედებაში. მისი რომანი „როდანთე და დოსიკლე“, ისევე როგორც ევსტათი მაკრემბოლიტეს „ისმინე და ისმინიასი“, ანტ. სატრფიალო რომანის აღორძინების ცდას წარმოადგენს. მაგრამ ბიზანტ. ლიტ-რაში გაძლიერდა ანტ. რომანის ლირ. მხარე, რამაც განაპირობა ამ პროზაული ჟანრის გარდაქმნა პოეტურ ჟანრად (ნიკიტა ევგენიანეს რომანი „დროსილესა და ქარიკლეს სიყვარული“). *კონსტანტინე მანასეს* „არისტანდრე და კალითეამ“ ნიადაგი შეუმზადა XIII—XV სს. სარაინდო რომანებს. ანტ. კულტ. საფუძვლიანი ცოდნა ჩანს *იოანე ცეცეს* პოემებსა და გამოკვლევებში, „ილიადისა“ და „ოდისეას“ ვრცელ კომენტარებში. ეპოქის თავისუფალი აზროვნების ტენდენციებისათვის დამახასიათებელია XII ს. უცნობი ავტორის დიალოგი „ტიმარიონი“, რ-იც იუმორისტულ ფერებში აღწერს საიქიოში მოგზაურობას.

ბიზანტ. ლიტ-რის მ ე ო თ ხ ე პერიოდი მოიცავს XIII—XV სს. მწერლობას. ჯვაროსანთა მიერ კონსტანტინოპოლის აღების (1204) და იმპერიის ცენტრის ნიკეაში გადანაცვლების შედეგად წარმოიქმნა ლიტ. კერები კონსტანტინოპოლის გარეთ (ნიკეა, ეპირი, ტრაპიზონი, როდოსი, კვიპროსი). წარმართული კულტ. ღრმა შესწავლამ განაპირობა მწერლობაში საერო ნაკადის, ჰუმანისტური და წინარენესანსული ტენდენციების განვითარება, ფართოდ განათლებულ მოღვაწეთა მთელი პლეადის წარმოჩენა (გიორგი აკროპოლიტე, გიორგი პაქიმერე, მაქსიმე პლანუდე).

იტალ. კულტურასთან სულიერი კონტაქტი, რ-საც XIV ს-ში დასაბამი მისცა ვარლამმა, XV ს-ში უფრო გაფართოვდა (მანუელ ქრისოლორი, გემისტოს პლითონი) და საბოლოოდ იტალ. აღორძინების მნიშვნელოვან სტიმულად იქცა. XII ს. ბიზანტ. რომანის სატრფიალო და სათავგადასავლო თემატიკა განვითარდა XIII—XV სს. სარაინდო ეპოსში. ბერძნ. რომანისა და ფოლკლორული ტრადიციების ნიადაგზე აღმოცენებულ *„კალიმაქესა და ქრისოროეს“* მოჰყვა „ბელთანდრე და ქრისანძა“, „ლიბისტროსი და როდამნე“, რ-ებშიც თვალსაჩინოა დასავლური სარაინდო პოეზიის გავლენა. რომანები „ფლორიოსი და პლაციაფლორა“, „იმბერიოსი და მარგარონა“ კი პროვანსული ლეგენდების გადამუშავებაა. საინტერესოა, რომ დასავლური სარაინდო პოეზია იქცა ისეთი პოემების წყაროდ, როგორიცაა „აქილეიდა“ და „ტროის ომი“ (ბენუა დე სენტ-მორის ფრანგ. პოემის გადამუშავება). სოფ. თემას ალეგორიულად, პაროდიულად წარმოსახავს ამ პერიოდში განსაკუთრებით პოპულარული „ცხოველური“ ლიტ-რა.

აღსანიშნავია ლიტ. ცხოვრების ინტენს. განვითარება ძირითადად ქართ. ტომებით დასახლებულ ტრაპიზონის იმპერიაში. ტრაპიზონის ლიტ-რას, რ-იც ნაკლებადაა შესწავლილი, ჰყავს საინტერესო წარმომადგენლები: ისტორიკოსი მიქაელ პანარეტოსი, ადგილ. არისტოკრ. წრიდან გამოსული მწერლები: არისტოტელეს მიმდევარი, პოეტურ და ფილოს. ნაწარმოებთა ავტორი გიორგი ამირუძე, ცნო-



ბიზანტია. «იმპერატორი იუსტინიანე ამალითურთ». მოზაიკის ფრაგმენტი. სან-ვიტალეს ეკლესია. VI ს. რავენა.



ბიზანტია. წმ. პანტელეიმონი. ხატი. ხე, ენკაუსტიკა. XI ს. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.



ბიზანტია. კვეთილი ქვის ფილა. სანტ-აპოლინარე ნუოვოს ეკლესია. VI ს. რავენა.

ბილი ბიზანტ. მეცნიერი და პოლიტიკოსი, შემდგომ რომაული ეკლესიის კარდინალი და იტალ. ჰუმანიზმის თვალსაჩინო მოღვაწე ბესარიონი და სხვ.

ძვ. ქართ. მწერლობას არც ერთ სხვა ლიტ-რასთან არ ჰქონია ისეთი მჭიდრო და ნაყოფიერი ურთიერთობა, როგორც ბიზანტიურთან. ძვ. ქართული ლიტ. მემკვიდრეობის დიდ ნაწილს შეადგენს ბიზანტ. მხატვრული და მეცნ. ძეგლების თარგმანები, რ-ებსაც განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ბიზანტინოლოგიური კვლევა-ძიებისათვის; მათი მეოხებით შესაძლებელი გახდა დაკარგულ ბერძნ. ორიგინალთა გათვალისწინება და ბიზანტ. ლიტ-რის ისტ. მნიშვნელოვან პრობლემათა ნათელყოფა.


ბიზანტია. ქრისტე პანტოკრატორი. დაფნის მონასტრის მიძინების ეკლესიის მოზაიკა. XI ს. II ნახევარი.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., უცხო ავტორები ძველ ქართულ მწერლობაში, მის წგნ.: ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 5, თბ., 1957; ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1973; ხ ი ნ თ ი ბ ი ძ ე ე., ბიზანტიურ-ქართული ლიტერატურული ურთიერთობანი, თბ., 1969; **А л е к с и д з е А. Д., Византийский роман XII в. и любовная повесть Никиты Евгениана**, წგნ.: **Н и к и т а  Е в г е н и а н, Повесть о Дросилле и Харикле, М., 1969; Памятники византийской литературы, [т. 1—2], М., 1968—69.**
*ა. ალექსიძე.*

ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა, ბიზანტ. ხელოვნ. ჩამოყალიბებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ელინისტურ-რომაული ხელოვნ. მემკვიდრეობას და ბ-ის იმპერიაში შემავალ ან მისი გავლენის ქვეშ მყოფ ხალხთა ტრადიციებს. განსაკუთრებით არსებითია წინა აზიის, კერძოდ, ამიერკავკ. ხალხთა ხელოვნ. წვლილი. თვით ბიზანტ. ხელოვნ. ესთეტიკურმა სისტემამ დიდი გავლენა მოახდინა შუა საუკ. ბალკანეთის, სლავების, ქრისტ. აღმოსავლეთის ქვეყნების ხელოვნებაზე. XIX ს. ბურჟ. ისტორიოგრაფიამ და ხელოვნებათმცოდნეობამ შეიმუშავა მცდარი კონცეფცია, თითქოს ბ. იყო ამ ქვეყნების კულტ. და ხელოვნ. ერთადერთი წყარო, ამ ქვეყნების ხელოვნება კი ბიზანტ. ხელოვნების პროვ. განშტოება. დღეს მეცნიერულად დამტკიცებულია, რომ ბალკანეთის, სლავ. ქვეყნების, საქართველოს და სომხ. ხელოვნებას საკუთარი ეროვნ. სახე და განვითარების დამოუკიდებელი გზები ჰქონდა. მრავალფეროვანია თვით ბ-ის იმპერიაში შემავალი ცალკეული პროვინციების (სირია, პალესტინა, მცირე აზია, საბერძნეთი და სხვ.) ხელოვნებაც. ადგილ. ტრადიციებს ყველგან არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა.


ბიზანტია. «გაბრიელ მთავარანგელოზი». წმ. სოფიის ტაძრის მოზაიკა. IX ს. დასასრული. კონსტანტინოპოლი.

ბიზანტ. ხელოვნების ჩამოყალიბება-განვითარებაში ქრისტ. სარწმუნოებამ ღრმა კვალი დაამჩნია არქიტექტურას და სახვით ხელოვნებას, მის თემატიკას, მხატვრულ ფორმას. ბიზანტ. ხელოვნ. პირველი საფეხურები ძნელი გასამიჯნავია რომის იმპერიის არსებობის ბოლო ორ საუკუნეში განვითარებული ე. წ. ძველი (ანუ ადრეული) ქრისტ. ხელოვნებისაგან. მისი პირველი აყვავება დაემთხვა იმპ. იუსტინიანეს ეპოქას (VI ს.). გარკვეული კვალი დაამჩნია ხელოვნებას VIII—IX სს. I ნახევრის მწვავე რელიგ.-იდეოლოგიურმა ბრძოლებმა (ხატმებრძოლთა მოძრაობა), ეს პერიოდი თავისებური გარდამავალი ხანა იყო, რ-საც XI ს. II ნახ. — XII ს. დასასრულს, მაკედონელთა და კომნენოსთა დინასტიების მეფობის პერიოდში, ბიზანტ. ხელოვნ. მეორე აყვავება მოჰყვა. უკანასკნელი, ხანმოკლე აყვავება ბიზანტ. ხელოვნებისა აღინიშნა ე. წ. პალეოლოგოსთა ხანაში 1261—1453. ბიზანტ. ხელოვნ. ტრადიციები ერთხანს არსებობდა იმპერიის დამხობის შემდეგაც, უმეტესად სხვადასხვა სამონასტრო ცენტრებში (მაგ., ათონის მთაზე).

ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა. ბ-ის არქიტ. ევოლუციას უკეთ გავადევნებთ თვალს საეკლ. ნაგებობათა მიხედვით, თუმცა ბ-ში ფართო სამოქალაქო და თავდაცვითი მშენებლობაც მიმდინარეობდა (განსაკუთრებით V—VI სს-ში). ბ-მ უკუაგდო ორდერული სისტემა. გადახურვის კონსტრუქციაში აქ იყენებდნენ თაღებს, კამარებსა და სფერულ გუმბათებს. ბიზანტ. ტაძრის გუმბათი რომაულისაგან განსხვავებით ხურავდა არა რვაწახნაგა სივრცეს ან როტონდას, არამედ კვადრ. სივრცეს, რაც იწვევდა გუმბათის საფუძვლისა და კვადრატის ურთიერთდასაკავშირებლად კუთხის კონსტრუქციის (პანდატივი ანუ აფრა და *ტრომპი*) გამოყენებას. კვადრატზე დაყრდნობილი გუმბათის თემა ბ-ის არქიტექტურამ აღმოსავლეთიდან შეითვისა. საეკლ. არქიტექტურაში შემუშავდა თაღებისა და კამარების საშუალებით გუმბათთა დაწოლის გაწონასწორების შეკრული სისტემა. განვითარების I პერიოდში ბ-ის არქიტექტურა მიზნად არ ისახავდა შენობის ფასადის მხატვრულ გადაწყვეტას. საშენ მასალად ხმარობდნენ აგურს, ქვას, კირის ხსნარს; სირიასა და მცირე აზიაში — უმეტესად თლილ ქვას.

ბ-ში შემუშავდა არქიტ. მორთულობის ახლებური, ანტიკურისაგან განსხვავებული ხერხები. მკაფიო პროფილირების ადგილი დაიჭირა პოლიქრომულმა ორნამენტაციამ; აჟურულად მუშავდებოდა გადაბმული წაკვეთილი პირამიდის სახის სვეტისთავები.

საერო არქიტ. პირველი უმნიშვნელოვანესი ძეგლები შეიქმნა კონსტანტინოპოლში. IV ს. განეკუთვნება მრავალსვეტიანი და კამარებით გადახურული ვრცელი დარბაზული მიწისქვეშა წყალსაცავები. სამეფო სასახლეები გამოირჩეოდა სიდიდითა და მდიდრული მორთულობით. საცხოვრ. არქიტ. საყურადღებო ნიმუშია ე. წ. თეოდორიხის სასახლე რავენაში (იტალია, VIII ს.); აღსანიშნავია XIII—XV სს. მოქალაქეთა საცხოვრ. სახლები, მმართველთა სასახლეები, სამონასტრო შენობები ქ. მისტრაში (საბერძნეთი-პელოპონესი).

ბ-ის საეკლ. არქიტექტურაში დამკვიდრდა ბაზილიკური და ცენტრ. გეგმის მქონე, უმეტესად გუმბათოვანი შენობები, რ-ებიც რომის იმპერიის ტერიტორიაზე (თვით რომში, პალესტინაში, სირიაში და სხვ.) უკვე ადრინდ. ქრისტ. ხანაში იყო ცნობილი. ცენტრ. შენობები — როტონდები, ოქტოგონები (რვაწახნაგოვანები) ხშირად მარტვილთა კულტს უკავშირდებოდა; ასეთივე სახე ჰქონდა სანათლავებსაც (ლატერანის სანათლავი V ს. და სხვ.). ადრინდ. ბაზილიკათაგან ყველაზე მნიშვნელოვანი იყო პალესტინაში ბეთლემის ქრისტესშობის ბაზილიკა (IV ს.), რომში წმ. პეტრეს ტაძარი (IV ს., აღარ არსებობს); რავენაში ე. წ. სანტ-აპოლინარე-ნუოვო (519), სანტ-აპოლინარე-ინ-კლასე (549) და სხვ. ბაზილიკები შენდებოდა იმპერიის სხვა პროვინციებშიც.

VI ს-იდან ბ-ში ბაზილიკურმა თემამ გუმბათოვან არქიტექტურას დაუთმო ადგილი. ამ პერიოდში შეიქმნა გუმბათოვანი ტაძრის შესანიშნავი ნიმუშები: სან-ვიტალეს ეკლესია რავენაში (526—547) მოზაიკით შემკული საკურთხევლით; მცირეაზიელი ოსტატების ანთიმიოს ტრალელისა და ისიდორე მილეტელის მიერ კონსტანტინოპოლში 532—537 აგებული წმ. სოფიოს ტაძარი. V—VI სს-ში ბ-ში შეიქმნა აგრეთვე ჯვრისებრი ხუთგუმბათიანი ეკლესიის ტიპი (იოანე ნათლისმცემლის ეკლესია ეფესოში, მცირე აზია, VI ს.); VI ს-ში აშენდა კონსტანტინოპოლის წმ. ირინეს ე. წ. გუმბათოვანი ბაზილიკის ტიპის ტაძარი; სირ. გუმბათოვანი შენობების ნიმუშები — ბოსრისა და ესრის ეკლესიები (ბოსრა გეგმით რამდენადმე ენათესავება ბანას ტიპის ქართ. და სომხ. ძეგლებს). VII—IX სს-ში თანდათან მუშავდებოდა ეკლესიის ე. წ. ჯვარ-გუმბათოვანი ანუ „ჩახაზული ჯვრის“ ტიპი (გეგმა გარედან სწორკუთხაა, გუმბათქვეშა კვადრატის ოთხ მხარეს კამარებია, რ-ებიც სივრცეში ჯვრის სახეს ქმნის. ეს ტიპი მთელ ქრისტ. სამყაროშია გავრცელებული). ადრეულ საფეხურზე მის შემუშავებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ქართულმა და სომხურმა ნიმუშებმა. ჯვარ-გუმბათოვანი ტიპის საბოლოოდ ჩამოყალიბებული მაგალითი იყო კონსტანტინოპოლში IX ს-ში აგებული ე. წ. ნეა (ახალი ეკლესია), რ-იც მხოლოდ წერილობითი აღწერით არის ცნობილი. ამ დროს არსებობდა ეკლესიის მეორე ტიპიც, ე. წ. კუთხის ტრომპებიანი ეკლესია, რ-შიც ფართო გუმბათი მძლავრი ტრომპების საშუალებით რვა საყრდენს ებჯინება (ე. წ. ხოსიოს ლუკასი საბერძნეთში, ფოკიდაში, XI ს. და სხვ.). ამ პერიოდის საეკლ. შენობები ადრინდელთაგან განსხვავდება აზიდული პროპორციებითა და რთული ფორმებით (სტოა, კარიბჭეები, გუმბათთა სიმრავლე); გუმბათები აღჭურვილია სარკმლებიანი ყელით. ვითარდება ფასადთა ძორთულობა — აგურით გამოყვანილი ცრუ ნიშები კედლებსა და გუმბათის ყელზე, ქვა-აგურის დეკორ. წყობა, რ-იც კრამიტის სახურავთან ერთად მკაფიო პოლიქრომულ ეფექტს ქმნის. აღსანიშნავია პარაგორიტისას ეკლესია არტაში (XIII ს.), წმ. მოციქულთა ეკლესია ქ. თესალონიკეში (XIV ს.), ე. წ. პანტანასას ეკლესია ქ. მისტრაში (XV ს.) და სხვ. ბიზანტ. ხუროთმოძღვრების მნიშვნელოვანი ძეგლებია შემორჩენილი ბალკ. ქვეყნებში, იუგოსლავიაში (მაკედონიაში, ოჰრიდის ტბის ნაპირზე) და სხვ. რომანულ ეპოქასა და აღორძინების ხანაში ბიზანტ. არქიტ. ზოგი ელემენტი, კერძოდ, სფერული გადახურვა, შეითვისა დას. ქვეყნების არქიტექტურამ.

*ლიტ.*: **Б р у н о в  Н. И., Очерки по истории архитектуры, т. 1 — 2, М.— Л., 1935—37.**

ს ა ხ ვ ი თ ი  ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. ანტ. ტრადიციების ახალი ქრისტ. მსოფლმხედველობის შესატყვისად გადამუშავების პროცესი სახვითი ხელოვნების ყველა დარგს მოიცავდა. ქრისტ. მსოფლმხედველობის გაბატონებამ მოითხოვა სინამდვილის პირობითი, არამატერ. ფორმებით გამოხატვა. ეპოქის დასაწყისში ჯერ კიდევ იქმნებოდა შინაგანი ექსპრესიულობით აღბეჭდილი მრგვალი ქანდაკება (ბრინჯაოს დიდი ქანდაკება ბარლეტაში; იუსტინიანეს ცხენოსანი ფიგურა კონსტანტინოპოლში და სხვ.). შემდეგ სკულპტურა შემოისაზღვრა რელიეფებით. რელიეფებში სხვადასხვა მიმართულება შეიმჩნეოდა. დედაქალაქში ძლიერი იყო ანტ. ტრადიციები (ბარბერინის დიპტიქონი); აღმოსავლური წარმოშობის რელიეფებში სიღრმე შეზღუდული იყო, მოდელირება შესუსტებული (მურანოს დიპტიქონი); მნიშვნელოვანი ძეგლია არქიეპისკოპოს მაქსიმიანეს სპილოს ძვლის ფირფიტებით შემკული სავარძელი რავენაში (VI ს.).

წამყვანი როლი დაიკავა მონუმ. მხატვრობამ. ფართოდ გავრცელდა მოზაიკა. V ს. მოზაიკებში (გალა პლაციდიას მავზოლეუმი, მართლმადიდებელთა სანათლავი) ფიგურათა პროპორციები, თავისუფალი პოზები, პლასტ. ფორმები, ფერები უკავშირდება ანტ. ტრადიციებს. პეიზაჟი პირობითია, მაგრამ გარკვეულად სივრცობრივი (ალეგორიული კომპოზიცია „მწყემსი კეთილი კრავთა შორის“ გალა პლაციდიას მავზოლეუმში). VI ს-ში ჩამოყალიბდა ბიზანტ. სტილი. მოზაიკებში გაბატონებული განყენებული, ხშირად ოქროსფერი ფონის გამო სიბრტყობრივად განლაგებული კომპოზიცია სიღრმეში არ ვითარდებოდა. ფორმათა პლასტ. მოდელირების ადგილი დაიკავა მკაცრმა კონტურულმა ნახატმა (სანტ-აპოლინარეს ეკლესიის მოზაიკები ქრისტეს სასწაულთა და ვნებათა ვრცელი ციკლით). ბიზანტ. ხე-




*სტ. ბეღურასნაირნი.* **1.** მწვანე კალიპტომენა. **2.** ინდური პიტა. **3.** კლდის მამალი. **4.** ლურჯი კოტინგა. **5.** მერცხალი. **6.** ყარანა-მეგაზაფხულე. **7.** მგალობელი შაშვი. **8.** ყვითელთავა ნარჩიტა. **9.** ჭინჭრაქა. **10.** დიდი სამოთხის ფრინველი. **11.** სამოთხის მემატლია. **12.** ტარბი. **13.** ცისფერგულა. **14.** ჩხიკვი. **15.** ჩვეულებრივი გრატა. **16.** მოლაღური. **17.** სტვენია. **18.** კარდინალი. **19.** ბოწისფერი ფეიქარა. **20.** შავთავა ამადინა. **21.** ზებრისებრი ამადინა. **22.** სამოთხის ქვრივი. **23.** ფალკენშტაინის მენექტრე. **24.** სახლის ბეღურა. **25.** დიდი წივწივა. **26.** ბოწისფერი ასტრილდი.


ჟ. ბიზე.

ზადება საქართველოში. ბ. საქართველოში ქართველოლოგიურ მეცნიერებასთან მჭიდრო კონტაქტში ვითარდება. ქართ.-ბიზანტ. ლიტ. ურთიერთობის პრობლემებზე ნაყოფიერად მუშაობდა კ. კეკელიძე, ფილოს. აზროვნების მნიშვნელოვანი საკითხები აქვს გარკვეული შ. ნუცუბიძეს, ხოლო ბიზანტ. ლექსთწყობის ცალკეული პრობლემები — პ. ბერაძეს; აღსანიშნავია ა. ალექსიძის, ნ. კეჭაყმაძის, ე. ხინთიბიძის, რ. მიმინოშვილის გამოკვლევები. ქართ. და აღმოსავლურ-ქრისტ. ხელოვნ. კარდინალური საკითხების შესწავლით გ. ჩუბინაშვილმა გამოავლინა მათი როლი ბიზანტ. ხელოვნების ჩამოყალიბებაში; ამავე მიმართულებით მნიშვნელოვანი გამოკვლევები აქვს შ. ამირანაშვილს. საგანგებოდ შეისწავლება საქართველო-ბიზანტ. კულტურული, სოც.-ეკონ. და პოლიტ. ურთიერთობანი (ს. ყაუხჩიშვილი, გ. გოზალიშვილი, მ. კახაძე, ვ. კოპალიანი, ნ. ლომოური და სხვ.), რ-თა გარკვევას მნიშვნელობა აქვს საკუთრივ ბიზანტ. ისტორიისათვისაც. ქართ. ბიზანტინისტთა სკოლამ საყოველთაო აღიარება მოიპოვა სსრკ-ში და მის გარეთაც.

*ლიტ.:* ყაუხჩიშვილი ს., ბიზანტიური ლიტერატურის ისტორია, თბ., 1963; Кечакмадзе Н. Н., Византиноведение в Советской Грузии, «Византийский временник», 1959, т. 15; Соколов Н. П., Сорок лет советского византиноведения, т. 1, Горький, 1959; Удальцова З. В., Основные проблемы византиноведения в советской исторической науке, М., 1955.


ბიზონი.

**ბიზანტიონი** (Byzantion), ძვ. ბერძნ. ქალაქი ბოსფორის სრუტის ევრ. ნაპირზე. დააარსეს მეგარელებმა დახლ. ძვ. წ. 660. ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობის წყალობით ადრევე დაწინაურდა. ძვ. წ. 196 იგი მოაოხრეს სეპტიმიუს სევერუსის ჯარებმა. III—IV სს-ში ბ-ს თავს ესხმოდნენ ბარბაროსული ტომები. 330 იმპ. კონსტანტინემ რომის იმპერიის დედაქალაქად გამოაცხადა და კონსტანტინოპოლი უწოდა. 1453 სტამბოლი დაერქვა.

**ბიზანტიური სამართალი,** ბიზანტიის იმპერიის სამართალი (VI—XV სს.), ბიზანტ. საზ-ბის მოთხოვნილებათა შესაბამისად გადამუშავებული მონათმფლობელური *რომის სამართალი* და თვით ბიზანტიაში შექმნილ ორიგინ. სამართ. ნორმათა ერთობლიობა. ხასიათდებოდა საეკლ. და საერო სამართ. ნორმების პარალელური მოქმედებით. ბიზანტ. სისხლის სამართალში თანდათან შეაღწია ბარბაროსული ჩვეულებითი სამართლის ნორმებმა, რაც გამოიხატა სასტიკი (კერძოდ, გამახეიბრებელი) სასჯელების შემოღებით. სამოქალაქო სამართალზე გარკვეული ზეგავლენა იქონია იმპერიის ფარგლებში მცხოვრებ ხალხთა ჩვეულებითმა სამართალმა, ცალკეული ინსტიტუტები ძირითადად რომის სამართ. საწყისების შემდგომი განვითარებაა.


მ. ბითაძე.

ბიზანტიას ჰქონდა განვითარებული საკანონმდებლო სისტემა. ბ. ს-ის ძირითადი წყარო იყო *თეოდოსიუსის კოდექსი, იუსტინიანეს კოდიფიკაცია, ეკლოგა,* სასოფლო-სამეურნეო კანონი (VIII ს., საფუძვლად დაედო ბ. ს-თან შერწყმული სლავ. ჩვეულებითი სამართალი), ნომოკანონი (საეკლ. და საერო სამართ. კრებული, რ-საც საქართველოში *სჯულის კანონი* ეწოდებოდა), *პროქირონი, ეპანაგოგა, ბასილიკები,* საეპარქო წიგნი (X ს., აწესრიგებდა ხელოსანთა და ვაჭართა კორპორაციის ცხოვრებას), მათე *ბლასტარის ალფაბეტური სინტაგმა* და *არმენოპულოსის „ექვსწიგნეული“.*

სამართალგანვითარების თვალსაზრისით ბიზანტია სანიმუშო ქვეყანა იყო შუა საუკ. მსოფლიოში. ბ. ს. ქართ. ფეოდ. სამართლის ერთ-ერთ წყაროსაც წარმოადგენდა. ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია ნომოკანონი და ბლასტარის ალფაბეტური სინტაგმა, რ-ის შემოკლებული ვარიანტი, შევსებული არმენოპულოსის კრებულიდან და სხვ. წყაროებიდან, ბერძნ. სამართ. ქართული ვერსიის სახით („*სამართალი ბერძული*“) შევიდა ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულში.

*ლიტ.:* Азаревич Д., История византийского права, т. 1, ч. 1—2, Ярославль, 1876—77; Сокольский В., Греко-римское право в уложении грузинского царя Вахтанга VI, «Журнал Министерства народного просвещения», 1897, сентябрь, отд. 2, ч. 313; Zachariae von Lingenthal K. E., Geschichte des griechisch-römischen Rechts, 3. Aufl., B., 1892. *გ. ნადარეიშვილი.*

**ბიზე** (Bizet) ჟორჟ (ალექსანდრ სეზარ ლეოპოლდ, ნათლობის სახელია ჟორჟი) (25. X. 1838, პარიზი, — 3. VI. 1875, ბუჟივალი, პარიზის მახლობლად), ფრანგი კომპოზიტორი. დაიბადა სიმღერის მასწავლებლის ოჯახში. 10 წლისა შევიდა პარიზის კონსერვატორიაში, რ-იც 1857 დაამთავრა. ასწავლიდნენ ა. ფ. მარმონტელი, პ. ციმერმანი, ჟ. ფ. ე. ჰალევი, შ. გუნო. სწავლის პერიოდში დაჯილდოებული იყო პრემიებით. კონსერვატორიის 17 წლის სტუდენტმა შექმნა I სიმფონია, რ-იც დღესაც გამოირჩევა მკაფიო კლასიკური ფორმით და ნათელი კოლორიტით.

1857 ბ-ს კანტატა „კლოვისსა და კლოტილდს“ მიენიჭა რომის დიდი პრემია, რამაც საშუალება მისცა კომპოზიტორს სამი წლით იტალიაში გამგზავრებულიყო. 1860-იდან ბ. კვლავ პარიზში ცხოვრობდა.

ბ-ს მხატვრული ინტერესების ცენტრში მუდამ თეატრი იდგა. მას 20-ზე მეტი ოპერა აქვს დაწერილი (მრავალი დაუმთავრებელია). მ. შ. აღსანიშნავია „დონ პროკოპიო“ (1858—59; დაიდგა 1906), „ივანე მრისხანე“ (1865; დაუმთავრებელი, დაიდგა 1946). ბ-ს ეკუთვნის 3 ოპერეტა, 1857 ოპერეტა „დოქტორი მირაკლი“ ჟ. ოფენბახის მიერ ორგანიზებულ კონკურსზე პრემიით დაჯილდოვდა.

60-იანი წწ. დამდეგს ბ. მიჰყვებოდა ფრანგ. ლირ. ოპერის გზას: „მარგალიტის მაძიებელნი“ (1863), „პერტის მზეთუნახავი“ (ვ. სკოტის რომანის მიხედვით, 1866, დაიდგა 1867). ამ ოპერებში თავი იჩინა ბ-ს შემოქმედებითი ინდივიდუალობის ცალკეულმა მხარეებმა — მელოდიურობამ, ორკესტრის ფერადოვნებამ, ვოკალურმა გამომსახველობამ, ხალხურობისაკენ, სიმართლისაკენ მისწრაფებამ. რეალისტური ტენდენცია კიდევ უფრო გაღრმავდა ერთმოქმედებიან ოპერაში „ჯამილე“ (ა. მიუსეს პოემა „ნამუნას“ მიხედვით, 1871, დაიდგა 1872) და ა. დოდეს დრამა „არლეზიელი ქალისათვის“ დაწერილ მუსიკაში (1872). ა. დოდეს ნაწარმოების მიხედვით შექმნილი 2 სიუიტა (ერთი ბიზესი, 1872, მეორე ე. გიროსი, 1885) შესულია სიმფ. მუსიკის ოქროს ფონდში.

ბ-ს შემოქმედების მწვერვალია ოპერა „კარმენი“ (პ. მერიმეს ნოველის მიხედვით, 1874). კომპოზიტორი მოიხიბლა ნოველის ფსიქოლ. საწყისით, მძაფრი კონფლიქტებით. ოპერა XIX ს. რეალიზმის ბრწყინვალე მონაპოვარია. იგი გამოირჩევა ძლიერი დრამატიზმით, მელოდიური გამომსახველობით. ფრანგ. კომიკური ოპერის ტრადიციებზე შექმნილი „კარმენი“ შეიცავდა სალაპარაკო დიალოგებს. მოგვიანებით, ვენაში „კარმენის“ დადგმასთან დაკავშირებით (1875, ბ-ს სიკვდილისთანავე), კომპოზიტორმა ე. გირომ სალაპარაკო ეპიზოდები რეჩიტატივებით შეცვალა და ისინი ორგანულად ჩააქსოვა ბიზეს პარტიტურაში. ოპერა „კარმენის“ პრემიერამ (1875, „ოპერა კომიკი“, პარიზი) მარცხი განიცადა. ვენაში ტრიუმფული წარმატების შემდეგ კი იგი ერთ-ერთი ყველაზე პოპულ. ოპერა გახდა მსოფლიოში.

ბ-ს შექმნილი აქვს აგრეთვე სიმფონია-კანტატა „ვასკო და გამა“ (1859—60), სიმფონია „რომი“ (1871), საფორტეპიანო პიესები, რომანსები, სიმღერები.

*ლიტ.:* Брук М., Бизе, М., 1938; Хохловкина А., Жорж Бизе, М., 1959.

**ბიზერტა,** ქალაქი ჩრდ. ტუნისში, ბიზერტის პროვ. ადმ. ცენტრი. დახლ. 70 ათ. მცხ. (1971). სამრეწვ.-სატრანსპ. ცენტრი. ნავსადგური ხმელთაშუა ზღვაზე, ქ. მენზელ-ბურგიბის ავანპორტი. რკინიგზის სადგ., აეროდრომი. არის ნავთობგადასამუშ. ქ-ნა (სიმძლავრე 1 მლნ. *ტ* წელიწადში). ფერადი მეტალ., ცემენტის მრეწვ. საწარმოები. გემთსაშენი. გააქვთ რკინის მადანი, ტყვია, ცემენტი, ზეითუნის ზეთი და სხვ. სას.-სამ. პროდუქცია.

ბ. დაარსდა ძვ. ფინიკ. ნამოსახლარის, შემდგომ — ძვ. რომაული ქალაქის ჰიპონდიარიტუსის ადგილზე. 698 აიღეს არაბებმა. 1881—1956, საფრ. პროტექტორატის პერიოდში, ბ. გახდა საფრ. სამხ.-საზღვ. ფლოტის უდიდესი ბაზა ჩრდ. აფრიკაში. 1956 ტუნისზე პროტექტორატის გაუქმების შემდეგ ბ. კვლავ საფრ. საზღვ.-საჰაერო ბაზად დარჩა. საფრ.-ტუნისის შეიარაღებული კონფლიქტისა (1961) და გაეროს სპეც. სესიაზე საკითხის განხილვის შემდეგ 1963, ბ. დატოვეს საფრ. ჯარებმა.

**ბიზნესი** (ინგლ. Business — საქმე, კომერც. საქმიანობა), კაპიტალიზმის პირობებში კომერც. საქმიანობა პირადი გამდიდრების მიზნით, საქმოსნობა. ბიზნესმენი — საქმოსანი.

**ბიზონი** (Bison bison), წყვილჩლიქოსანი ძუძუმწოვარი ცხოველი *ძროხისებრთა* ოჯახისა. გვხვდება ჩრდ. ამერიკაში. ბ-თა უმრავლესობა ცხოვრობს ველებზე, იშვიათად ტყეში (ტყის ბ. — B. b. athabascae — კანადაში). ასაკოვანი ხარის სხეულის სიგრძე 3 *მ* აღწევს, წონა 1 ტ-მდე. ფური შედარებით მცირე ზომისაა. ბ-ს ამობურცული მინდაო აქვს. სხეულის წინა ნაწილი შემოსილია გრძელი მატყლით, რ-იც თავსა და კისერზე შესამჩნევ ფაფარს ქმნის. ამერ. აღმოჩენისას ბ-ების რაოდენობა 30—60 მლნ. აღწევდა. მტაცებლური ნადირობის შედეგად მათმა რაოდენობამ სწრაფად იკლო და უკვე 1870 წ. 5,5 მლნ-მდე შემცირდა. XIX ს. დამლევისათვის კი მხოლოდ 800 ცხოველიღა იყო გადარჩენილი. ისინი მოათავსეს ნაკრძალებში. ამჟამად ბ-ების საერთო რაოდენობა რამდენიმე ათეული ათასია. უმრავლესობა დაცულია იელოუსტონის პარკში (აშშ), ხოლო ნაწილი — ვუდ-ბუფალოს ნაკრძალში (კანადა). ბ-ის მაკეობა გრძელდება 9 თვეს. იგებს ერთ ხბოს. ბ. ადვილად ეჯვარება *დომბას* და იძლევა შთამომავლობის მომცემ ჰიბრიდს — *დომბა-ბიზონს.* ბ-ისა და დომბას ჰიბრიდიზაციის ცდებს წარმატებით ატარებენ *ასკანია-ნოვაში,* ზოგიერთ ზოოპარკში. ბ. ცოცხლობს 20—25 წლამდე.

**ბითაგა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ფსხუს სოფსაბჭო), აფხ. კავკასიონის სამხრ. კალთაზე, ფსხუს ქვაბულში, მდ. ბითაგისა და ბზიფის შესართავთან. ზ. დ. 720 *მ*, სოხუმიდან 70 *კმ.* გუმისთის ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეფუტკრეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ფსხუში (3 *კმ*).

**ბითაძე** მიხეილ ალექსის ძე [დ. 7 (20). VIII. 1903, ქ. ხაშური], ქართვ. საბჭ. მშენებელი ინჟინერი, ნაგებობათა ფუძესაძირკვლების მშენებლობის სპეციალისტი, დაამთავრა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტი (1931). მუშაობდა თბილ. სამშენებლო-საპროექტო ორგანიზაციებში, საქართვ. გზატკეცილების სამმართველოში (1936), თბილ. სატყეო-ტექ. ინ-ტში (1937). 1938-იდან მუშაობს ქ. ნორილსკში. მონაწილეობდა მუდმივად გაყინულ გრუნტებში

მკაცრ კლიმატურ პირობებში ნაგებობათა სამრეწველების რაციონალური კონსტრუქციების დამუშავებასა და დანერგვაში (ლენინური პრემია, 1966), დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

**ბითეთა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (წონის სოფსაბჭო), ერწო-წონის ქვაბულის დას. კიდესთან. ზ. დ. 1800 *მ,* ჯავიდან 33 *კმ.* წონის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. წონაში (3 *კმ*).

**ბითინია** (Bithynia), ისტ. ოლქი მცირე აზიის ჩრდ.-დას. ნაწილში, თანამედროვე თურქ. ტერიტორიაზე. სახელი ეწოდა ევროპიდან შემოჭრილი (დაახლ. ძვ. წ. 700) თრაკიული ტომების თინების ან ბითინების მიხედვით. უკვე ძვ. წ. VIII—VII სს-ში ბ-ის სანაპიროზე დაარსდა ბერძნ. კოლონიები (ასტაკოსი, ჰერაკლეა და სხვ.). ძვ. წ. VII—VI სს-ში ბ. ემორჩილებოდა *ლიდიას,* VI—IV სს-ში *აქემენიდებს; დიადოქოსების* ომების დროს ბ-ის მმართველმა ზიპოიტემ დაამარცხა *ლისიმაქე,* დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გამოაცხადა ბ. (ძვ. წ. 297) და მეფის ტიტული მიიღო. მისმა ძემ, ნიკომედე I-მა განავრცო სახელმწიფოს საზღვრები და დააარსა დედაქალაქი — *ნიკომედია.* ბ-ის უკანასკნელი მეფის ნიკომედე III-ის ანდერძით (ძვ. წ. 74) ბ. რომს გადაეცა სამფლობელოდ და მის პროვინციად გამოცხადდა. ძვ. წ. 64 იგი პონტოსთან გააერთიანეს (პონტოსა და ბითინიის პროვინცია) და მნიშვნელოვან ეკონ. და კულტ. როლს ასრულებდა რომის, მოგვიანებით კი ბიზანტიის იმპერიაში. XIV ს-ში ბ. თურქ-ოსმალებმა დაიპყრეს.

**ბითლისი** შერეფ ალ-დინ (შერეფ-ხანი) იბნ შამს ალ-დინ (25. II. 1543, ქარაჰრუდი, ყუმის მახლობლად, — გ. წ. უცნობია, დაკრძალულია ბითლისში), სპარსულენოვანი ქურთი ისტორიკოსი რუზაქის ტომისა, ბითლისის მემკვიდრე-მფლობელ ამირათა საგვარეულოს წარმომადგენელი. მეტწილად ცხოვრობდა ირანში, სადაც ოსმალეთის მიერ შევიწროებული მამამისი 1535—36-იდან შაჰების მფარველობას ეძიებდა. იზრდებოდა შაჰ-თამაზ I-ის კარზე უფლისწულებთან ერთად. დაწინაურდა ირანის სახელმწ. სამსახურში. 1578 შეიცვალა პოლიტ. ორიენტაცია, ისარგებლა ირანის მარცხით ოსმალეთთან ომში და ოსმ. სულთნის მხარეს გადავიდა. 1578—88 იგი ქურთთა რაზმებით მონაწილეობდა ოსმ. (ირანის საწინააღმდეგო) ლაშქრობებში ამიერკავკასიაში, კერძოდ, საქართველოში. სულთანმა მურად III-მ ხანის ტიტული მიანიჭა და ყმადნაფიცობის წესით სამკვიდროდ უბოძა წინაპართა სამფლობელო — ბითლისი. XVI ს. 90-იან წლებში იგი ქურთისტანის ერთ-ერთი უძლიერესი მთავარი იყო.

1596 ბ. შეუდგა ისტ. თხზულების წერას და ამის გამო ქვეყნის მმართველობა თავის ვაჟს გადასცა. მის კალამს ეკუთვნის ოთხნაწილიანი ისტ. ნაწარმოები „შარაფ-ნამე“ („სანაქებო წიგნი“), რ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი დათმობილი აქვს ქურთული ტომებისა და დინასტიების ისტორიას ძვ. დროიდან 1596-მდე. მასში გადმოცემულია აგრეთვე ოსმალეთის, ირანის და სხვა მეზობელი ქვეყნების 1290—1596 (97) წლების ისტ. მოვლენები. „შარაფ-ნამე“ მრავალ ცნობას შეიცავს საქართვ. შესახებ, რ-თაგან ყველაზე ძველი VIII საუკუნეს ეხება. განსაკუთრებით საყურადღებოა უწყებანი XVI ს. II ნახ. საქართველოზე. ამ ცნობების ნაწილი თარგმნილია ქართულად.

*თხზ.:* Шараф-наме, т. 1. Пер., предисл. и прим. Е. Н. Васильевой, М., 1967.

*ლიტ.:* ტაბატაძე კ., შერეფ-ხან ბითლისის ცნობები საქართველოს შესახებ, «კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული», 1962, [ტ.] 2.
*ვ. ჩოჩიევი.*

**ბიისი,** სოფელი გორის რ-ნში (ბოშურის სოფსაბჭო), მდ. ტანის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1080 *მ,* გორიდან 24 *კმ.* კარბის კოლ-ბა (მეხილეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ბობნევში (3,5 *კმ*). ბ-ის მიდამოებში შემორჩენილია შუა საუკ. ეკლესიის ნანგრევები.

**ბიისკი,** ქალაქი რსფსრ ალთაის მხარეში, ნავმისადგომი მდ. ბიისა და მდ. კატუნის შესართავთან. რკინიგზის ბოლო სადგ. ალტაისკაია—ბ-ის ხაზზე. ბ. საწყისი პუნქტია ჩუის საავტ. ტრაქტისა, რ-იც ალთაის გაივლის და მონღ. სახ. რესპ. საზღვრამდე გრძელდება. 203 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 80 ათ., 1959 წ. — 146 ათ., 1970 წ. — 186 ათ.). არის მანქანათსაშ. (ქვაბების წარმოება, კვების მრეწვ. მოწყობილობა) ქარხნები, მსუბუქი (სამკერვალო, ფეხსაცმლის, ბუმბულის ფ-კები; სელის კომბინატი), კვების მრეწვ. (ხორცის, ყველ-კარაქის კომბინატები, შაქრის, ზეთის საექსტრაქციო, ვიტამინის ქ-ნები და სხვ.), ქიმ. კომბინატი, ლაქ-საღებავის ქ-ნა, ხის დასამუშ. საწარმოები. პედ. ინ-ტი, ალთაის პოლიტექ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი. ქიმ.-მექან., მექან.-ტექნოლ., მერქნის მექან. დამუშავების, ტყის, სოფ. მეურნ. მექანიზაციის ტექნიკუმები; სამედ., პედ. და მუს. სასწავლებლები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა 1709, ქალაქია 1782-იდან.

**ბიიუ** (Billoux) ფრანსუა (დ. 21. V. 1903, სენ-რომენ-ლა-მოტი, ლუარა), საფრ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე, პროფესიით მუშა. 1920-იდან საფრ. კომპარტიის (სკპ) წევრი. 1926-იდან სკპ ცკ-ის წევრი. 1928—30 საფრ. კომკავშირის ცკ-ის გენ. მდივანი. 1937-იდან სკპ პოლიტბიუროს წევრი. 1936-იდან პარლამენტის დეპუტატი. 1939 დააპატიმრეს და მიუსაჯეს 5 წლის კატორღა. განთავისუფლების შემდეგ (1943 თებ.), შედიოდა ეროვნ. განთავისუფლების საფრ. კომიტეტში. იყო საფრ. დელეგაციის წევრი *სან-ფრანცისკოს კონფერენციაზე* (1945). 1944—47 ეკავა ჯანმრთელობის, ეკონომიკის, ქალაქების კეთილმოწყობისა და რეკონსტრუქციის და ეროვნ. თავდაცვის მინისტრის პოსტები. 1950—54 სკპ საპარლამენტო ჯგუფის თავ-რის მოვალეობის შემსრულებელი, 1953—56 სკპ ცკ-ის სამდივნოს წევრი. 1955-იდან სკპ ცკ-ის ყოველკვირეულის „ფრანს ნუველის“ („France Nouvelle“) პოლიტ. დირექტორი. დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით.

**ბიკანერი,** ქალაქი ინდოეთის უკიდურეს ჩრდ.-დას. ნაწილში, რაჯასტანის შტატში, თარის უდაბნოში. 188,6 ათ. მცხ. (1971). სავაჭრო ცენტრი (მატყლი, ტყავი, მარილი, მარცვლეული). ქსოვენ ხალიჩებს, შალებს. კერავენ ფეხსაცმელებს, ამზადებენ მინისა და თიხის ნაკეთობებს. არის პატარა ელექტროტექ. და მექან. საწარმოები. სამხატვრო სახელოსნოები (სპილოს ძვლისა და გალაქული ნაკეთობანი). ბ. დაარსდა 1488.

**ბიკარბონატები,** ნახშირმჟავას მჟავური მარილები; *ჰიდროკარბონატების* მოძველებული სახელწოდება.

**ბიკვადრატული განტოლება** (*ბი...* და ლათ. quadratus—კვადრატული), $ax^4+$ $+bx^2+c=0$ სახის განტ., რ-იც $x^2=y$ ჩასმით დაიყვანება *კვადრატულ განტოლებაზე.*

**ბიკინი** (Bikini), მარჯნის კუნძული — ატოლი წყნარ ოკეანეში, მარშალის კ-ების არქიპელაგში (ჩ. გ. 11°35′ და ა. გ. 165° 25′). ფართ. დაახლ. 5 *კმ²*. აშშ-ის სამეურვეო ტერიტ. (1946-იდან). 1946 ივლ. ბ-ზე აშშ-მა ორჯერ გამოსცადა ატომური ბომბი. 1 ივლ. დიდი სიმძლავრის ბომბი ჩამოაგდეს ატოლის ლაგუნაში, სადაც თავმოყრილი იყო მოძველებული კონსტრუქციის 73 გემი. 25 ივლ. იმავე ლაგუნაში წყალქვეშ აფეთქეს ატომური დანადგარი. 1954 წ. 1 მარტს წყალბადის ბომბის გამოცდის შედეგად ბ. დაინგრა.

**ბიკოვი** ვასილი ვლადიმერის ძე (დ. 19. VI. 1924, სოფ. ბიჩკი, უშაჩის რ-ნი, ვიტებსკის ოლქი), ბელორუსი საბჭ. მწერალი. მისი შემოქმედების ძირითადი თემაა დიდი სამამულო ომი. მოთხრობებში „წეროების ყივილი“ (1960), „მესამე რაკეტა“ (1962; ი. კოლასის სახ. ლიტ. პრემია, 1964), „ალპური ბალადა“ (1964), „კრუგლიანსკის ხიდი“ (1969), „სოტნიკოვი“ (1970) და სხვ. აღწერილია საბჭ. ადამიანების თავდადება და გმირობა სამამულო ომის დროს. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით.

*თხზ.:* დილა ბრძენია, «ცისარტყელა», 1971, № 6—7.


ვ. ბიკოვი.

**ბიკოვი** კონსტანტინე მიხეილის ძე [8 (20) I. 1886, ჩუხლომა, ახლანდ. კოსტრომის ოლქი, — 13. V. 1959, ლენინგრადი], საბჭ. ფიზიოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. (1946) და სსრკ მედ. მეცნ. აკად. (1944) აკადემიკოსი. ი. პავლოვის მოწაფე. 1912 დაამთავრა ყაზანის უნ-ტი. 1921—50 ექსპერ. მედ. ინ-ტში მუშაობდა. ამავე დროს ლენინგრ. რიგი უმაღლესი სასწავლებლების პროფესორი იყო; 1950-იდან სსრკ მეცნ. აკად. ი. პავლოვის სახ. ფიზიოლ. ინ-ტის დირექტორი. ბ-ის ძირითადი შრომები ეხება თავის ტვინის ქერქისა და შინაგანი ორგანოების ფუნქციური ურთიერთმოქმედების, საჭმლის მონელების ფიზიოლოგიის, აგზნების ქიმ. გადაცემის საკითხებს. დაამუშავა მოძღვრება შინაგან ორგანოებსა და მათ მგრძნობელობაზე დიდი ნახევარსფეროების ქერქის გავლენის შესახებ. 1939 მიენიჭა სსრკ მეცნ. აკად. ი. პავლოვის სახ. პრემია, 1946 — სსრკ სახელმწ. პრემია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.


ვ. ბიკოვსკი.

**ბიკოვსკი** ვალერი თედორეს ძე (დ. 2. VIII. 1934, ქ. პავლოვსკი-პოსადი, მოსკოვის ოლქი), სსრკ-ის კოსმონავტი-მფრინავი, პოლკოვნიკი, საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (1963, 1976). სკპ წევრი 1963-იდან. დაამთავრა მოსკ. აეროკლუბის სკოლა, 1955 — კაჩინის მფრინავთა სამხ.-საავიაციო სასწავლებელი. იყო სამხ. მფრინავი. 1968 დაამთავრა მოსკ. ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო აკადემია. 1963 წ. 14—19 ივნ. კოსმოსურ ხომალდ „ვოსტოკ-5-ით“ 119 *სთ* განმავლობაში 81-ჯერ შემოუფრინა დედამიწას და დაფარა 3,3 მლნ. *კმ.* 16 ივნისს კოსმოსში აფრინდა ხომალდი „ვოსტოკ-6“, რ-საც მართავდა ვ. *ნიკოლაევა-ტერეშკოვა,* და ორივე კოსმონავტმა ერთდროულად განაგრძო ფრენა. ბ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენით, მედლებით და უცხ. ორდენებით.

**ბიკოლები,** ფილიპინებზე, კ. ლუსონის სამხრ. სანაპიროზე და მის მახლობელ კ-ებზე მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 3,3 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ის ენა განეკუთვნება *ინდონეზიური ენების* ჩრდ. ჯგუფს. რელიგია — კათოლიკობა. ეთნიკურად და კულტურულად ახლო დგანან ტაგალებთან. მისდევენ მიწათმოქმედებას (ბრინჯი, აბაკა). მუშაობენ პლანტაციებსა და სამთამადნო საწარმოებში.

*ლიტ.:* Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.


გ. ბილანიშვილი.

**ბილანიშვილი** გიორგი ივანეს ძე (22. VI. 1916, თბილისი, — 3. XII. 1969, იქვე), პოლკოვნიკი, საბჭოთა კავშირის გმირი (10. I. 1944). 1935 დაამთავრა მუშა-ახალგაზრდობის საღამოს სკოლა. 1937 კომკავშირის საგზურით სწავლობდა ჯერ თბილისის, შემდეგ კიევის სამხ. სასწავლებელში, რ-იც 1939 დაამთავრა ლეიტენანტის წოდებით. მონაწილეობდა დას. უკრ. განთავისუფლებაში, ფინეთთან ომში. დიდი სამამულო ომის დროს მონაწილეობა მიიღო ბელიცეს, კიროვოგრადის, დნეპროპეტროვსკის, როსტოვის, კურსკის ბრძოლებში, ჩრდ.

კავკასიის დაცვაში და სხვ. დნეპრის გადალახვისას სარდლობის საბრძოლო დავალებათა სანიმუშოდ შესრულებისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. ომის შემდეგ ბ. მუშაობდა თბილისში, ოქტომბრისა და ლენინის სახ. რ-ნების სამხ. კომისრად. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

**ბილანიშვილი** ზაქარია (შაქრო) გრიგოლის ძე (1862, სოფ. პატარძეული, ახლანდ. საგარეჯოს რ-ნი, — 1934, თბილისი), ქართვ. საზოგადო მოღვაწე, პუბლიცისტი, ფოლკლორისტი. სწავლობდა ვორონეჟის სამხ. სასწავლებელში. საქართველოში დაბრუნებული ბ. ხალხოსნურ მოძრაობაში ჩაება. „დროებასა“ და „ცნობის ფურცელში“ გამოქვეყნებულ პუბლიც. წერილებში იგი აქტიურად ეხმაურებოდა ქვეყნის საჭირბოროტო საკითხებს, ქადაგებდა ხალხოსანთა იდეებს. 1902 დააპატიმრეს. 1910 გადასახლებული იყო ქ. როსტოვში. ბ-ს წვლილი მიუძღვის ქართ. ხალხ. სიტყვიერების ნიმუშთა შეკრება-შესწავლაში. 1883—87 მის მიერ სოფ. პატარძეულში შეკრებილი ფოლკლორული მასალის დიდი ნაწილი „ძველი საქართველოს“ III ტომში გამოქვეყნდა (1914). 1903 ბ. ქართ. ხალხ. სიტყვიერების შეგროვების თანამგრძნობთა საზ-ბის ხელმძღვანელად აირჩიეს.

*ლიტ.*: ს ა ხ ო კ ი ა თ., ჩემი საუკუნის ადამიანები, თბ., 1969; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., ქართული ხალხური სიტყვიერების ისტორია, [ტ.] 1, თბ., 1976. *ჯ. ბარდაველიძე.*

კლიშეიანი ბილეთსაბეჭდი მანქანა «ვოლხოვი». იყენებენ შორეული მიმოსვლის მატარებელთა ბილეთების გასაფორმებლად.

**ბილბაო** (Bilbao), ქალაქი ჩრდ. ესპანეთში, ნავსადგური მდ. ნერვიონის ქვემო დინებაში, ბისკაის ყურის მახლობლად. ბასკების ქვეყნისა და ბისკაის პროვ. ცენტრი. 412,6 ათ. მცხ., დიდ ბ-ში — 600 ათასზე მეტი (1971). ბ. ესპ. მძიმე მრეწვ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრია. მრეწვ. მთავარი დარგებია: შავი მეტალურგია და მძიმე მანქანათმშ., განსაკუთრებით რკინიგზის მოწყობილობის წარმოება და გემთმშენებლობა; ვითარდება ქიმ. მრეწვ. (აზოტოვანი სასუქების, პლასტმასის წარმოება). არის მინის, საფეიქრო და სხვა საწარმოები. უნ-ტი, უმაღლესი ტექ. სკოლა. ნატიფი ხელოვნ. მუზეუმი (დაარსდა 1913). მდ. ნერვიონის მარჯვ. ნაპირზე გაშენებულია ვიწროქუჩებიანი „ძველი ქალაქი“, მის ნაგებობათაგან აღსანიშნავია გოტიკური ტაძარი (დაახლ. 1380), სან-ანტონის (XV ს., ფლამანდ. არქიტ. გუიო დე ბორეგარი) და ლა ანუნსიასიონის (XV ს., გვიანი გოტიკა) ეკლესიები. XIX ს. დასასრულსა და XX ს-ში გაშენდა „ახალი ქალაქი“. ქალაქს აქვს რეგულარული გეგმა, ფართო ქუჩები, მოედნები. ნაგებობათაგან მნიშვნელოვანია რატუშა (1890, არქიტ. რუკოვა), საბჭოს სასახლე (1897, არქიტ. ალადრენი) და სხვ.



ბილბაო. საერთო ხედი.

ბ. დაარსდა 1300. ესპანეთში ანტიფრანგ. აჯანყების (1808) დამარცხების შემდეგ ოკუპირებული იყო ფრანგების მიერ (1813 წ. 20 ივლისამდე). XX ს-ში გახდა დიდი სამრეწვ. ცენტრი და ბასკების ეროვნ. მოძრაობის მნიშვნელოვანი კერა. ეროვნ.-რევ. ომის დროს 1936—39 იყო ბასკების ავტონ. რ-ნის დედაქალაქი. 1937 წ. 20 ივნ. ხელთ იგდეს ფაშისტებმა.

**ბილ-ბელოცერკოვსკი** ვლადიმერ ნაუმის ძე [28. XII. 1884 (9. I. 1885), ქ. ალექსანდრია, ხერსონის გუბ., ახლანდ. კიროვოგრადის ოლქი, — 1. III. 1970, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1917-იდან ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1935). 7 წელი ცხოვრობდა ამერიკაში — იყო შავი მუშა, მეზღვაური, მინების მწმენდავი. 1917 დაბრუნდა რუსეთში. პირველი ნაწარმოები 1918 გამოაქვეყნა. მისი თხზულებებიდან აღსანიშნავია პიესა „შტორმი“ (1926) — საბჭ. დრამატურგიის ადრეული პერიოდის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაწარმოები. მან პირველად წარმოადგინა სცენაზე ბოლშევიკები, რ-ებიც ახ. ცხოვრებისათვის იბრძვიან. ბ. ავტორია აგრეთვე პიესებისა: „ცხოვრება გვეძახის“ (1934), „კანის ფერი“ (1948; დაიდგა სახელწოდებით „რინგის ირგვლივ“, 1949; ქართ. თარგმ. 1956), მოთხრობათა კრებულისა „ცხოვრების გზა“ (1959) და სხვ. დაჯილდოებულია 3 ორდენით.

*თხზ.*: Избранное, М., 1954; რჩეული მოთხრობები, თბ., 1958.

**ბილდერდეიკი** (Bilderdijk) ვილემ (7. IX. 1756, ამსტერდამი, — 18. XII. 1831, ჰარლემი), ჰოლანდიელი პოეტი და ფილოლოგი. წერდა ლექსებს, დრამებს („ფლორის V“, 1808, „კორმაკი“). ავტორია დიდაქტიკური ხასიათის პოემებისა („ცხოვრება სოფელში“, 1802; „პოეზიის ხელოვნება“, 1809), ჰიმნებისა („ვილემ ფრედერიკი“, 1815), შრომებისა „ეტიმოლოგიის პრინციპები“ (1831) და „სამშობლოს ისტორია“ (13 ტ., 1853).

**ბილეთი** (ფრანგ. Billet), 1. საბუთი, რ-იც ადასტურებს, რომ მისი მფლობელი არის ამა თუ იმ ორგანიზაციის წევრი, (მაგ., პარტიული ბ.), სარგებლობს რაიმე უფლებით (მაგ., რკინიგზის ბ., ტყის ჭრის ბ.) ან აკისრია რაიმე ვალდებულება (მაგ., სამხედრო ბ.). 2. ფულადი ნიშანი; 3. წილისყრის სახე (საგამოცდო ბ., ლატარიის ბ.); 4. „თეთრი ბილეთი“ (რევოლუციამდელი) — მოწმობა სამხ. სამსახურიდან განთავისუფლების შესახებ.

**ბილეთსაბეჭდი მანქანა,** ბილეთების საბეჭდი და გასაცემი აპარატი. იყენებენ მგზავრთა მასობრივი მომსახურებისათვის. პირველი ბ. მ. დაამზადეს საფრანგეთში (1897). სსრკ-ში იყენებენ 1960-იდან (რკინიგზებზე). ბ. მ. 3 სახისაა: ბილეთსაბეჭდი ავტომატი (ბა), რ-საც მართავს მგზავრი (კლიენტი), მოლარე (ბმმ) და ციფრულ გამომთვლელ მანქანასთან (ცგმ-თან) კავშირის არხებით შეერთებული მოლარის მანიპულატორები (მმ).

საბეჭდი მოწყობილობის კონსტრუქციის მიხედვით ბ. მ. არის ასაწყობი, კლიშეიანი და შერეული (კლიშეიან-ასაწყობი). მოლარეთა მწარმოებლურობას ბმმ ზრდის 25—50%-ით, ხოლო მმ — 2—2,5-ჯერ.

**ბილეცკი** ალექსანდრე ივანეს ძე [21. X. (2. XI). 1884, ყაზანი, — 2. VIII. 1961, კიევი], რუსი და უკრ. საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. სსრკ მეცნ. აკად. (1958) და უკრ. სსრ მეცნ. აკად. (1939) აკადემიკოსი; უკრ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე. გამოქვეყნებული აქვს შრომები ლიტ. ისტორიისა და თეორიის საკითხებზე, გამოკვლევები უკრაინულ (ტ. შევჩენკო, ი. ფრანკო, ლესია უკრაინკა, პ. ტიჩინა, მ. რილსკი და სხვ.) და რუსულ მწერლობაზე (ა. პუშკინი, ნ. გოგოლი, მ. ლერმონტოვი, თ. დოსტოევსკი და სხვ.), დას. ევროპისა და ანტ. ლიტ-რაზე. ბ-მ შეადგინა „ძველი უკრაინული ლიტერატურის (ფეოდალიზმის ხანის) ქრესტომათია“ (1949 და 1952). ავტორია აგრეთვე „უკრაინული ლიტერატურის ისტორიის“ (ტ. 1—2, 1954—57) ცალკეული თავებისა. იყო ამ გამოცემის მთავარი რედაქტორი. დაჯილდოებულია 5 ორდენითა და მედლებით.

**ბილი** (ინგლ. bill < ლათ. bulla — ბეჭედი, ბეჭდიანი დოკუმენტი), კანონპროექტი აშშ-ში, დიდ ბრიტანეთში და იმ ქვეყნებში, სადაც მიღებულია ანგლოსაქსური სამართ. სისტემა. ბ. მთავრობას ან დეპუტატს შეაქვს პარლამ. პალატაში, სადაც მან რამდენიმე სტადია უნდა გაიაროს. იმ ქვეყნებში, სადაც ორპალატიანი პარლამენტი არსებობს, ბ-ს ორივე პალატაში განიხილავენ მანამ, ვიდრე ორივე პალატა არ მიიღებს იდენტურ ტექსტს ან ვიდრე ერთ-ერთი პალატა არ უარყოფს მას. პალატების მიერ მიღებული ბ. სახელმწიფოს მეთაურს გადაეცემა და მხოლოდ იმ შემთხვევაში იქცევა კანონად, თუ სახელმწიფოს მეთაური მოიწონებს მას. ბ. ეწოდება აგრეთვე ზოგიერთ განსაკუთრებით მნიშვნელოვან საკანონმდებლო აქტს აშშ-ში, დიდ ბრიტანეთში და სხვ. (მაგ., *უფლებათა ბილი*).

**ბილი** (გერმ. Biel; ფრანგ. Bienne), ქალაქი ჩრდ.-დას. შვეიცარიაში, ბერნის კანტონში. მდებარეობს ბილის ტბის ნაპირზე, მდ. სიუზის შესართავთან (ახალი ქალაქი) და იურის მთის ძირას (ბ-ის შუა საუკ. ნაწილი). 62,7 ათ. მცხ. (1973). დიდი სარკინიგზო კვანძი, ნავმისადგომი ტბაზე, აარეს არხის დასაწყისთან. საათებისა და საიუველირო წარმოების მნიშვნელოვანი ცენტრი. არის ავტოსაამწყობო, ჩარხსაშ.,ველოსიპედისა და მაუდის წარმოება. ტექნიკუმი, საათის ოსტატთა სკოლა, არქეოლ. მუზეუმი. ბ. ტურიზმის ცენტრია. საბაგირო გზებით უკავშირდება გარშემო მდებარე მთებს.

**ბილიარდი** (ფრანგ. billard < bille — ბურთულა), ბურთულებით თამაში სპეც. მაგიდაზე (მაგიდასაც „ბ.“ ჰქვია). ბ-ის სამშობლოდ ინდოეთი და ჩინეთი ითვლება, ევროპაში შემოვიდა XVI ს-ში, რუსეთში—პეტრე I-ის დროს. მაუდგადაკრულ მაგიდას ბორტებზე დატანებული აქვს 6 ხვრელი (ლუზა, ფრანგ. ბ-ს ლუზები არა აქვს), რ-ებსაც ბადის პარკები ჰკიდია. თამაშობენ 3, 5 ან 16 პლასტმასის ან სპილოს ძვლის ბურთულებით. ბურთულები დანომრილია 1-იდან 15-მდე, მე-16 უნომროა. ბურთულებს მაგიდაზე აგორებენ საგანგებოდ დამზადებული ხის ჯოხით (კიი). კიის სიგრძეა 1,5 *მ*. სსრ კავშირში გავრცელებულია ბ-ის თამაში — „ამერიკული“ (იგებს ის, ვინც პირველი ჩააგდებს ლუზებში 8 ბურთულას) და „პირამიდა“ (იგებს ის, ვინც პირველი დააგროვებს 71 ქულას).

**ბილიარი,** ვოლგა-კამის ბულგარების ქალაქი. ნაქალაქარი მდებარეობს სოფ. ბილიარსკში (თათრეთის ასსრ). არსებობდა X ს-იდან, აყვავებას მიაღწია XII ს. და XIII ს. დასაწყისში, როცა ვოლგა-კამის ბულგარეთის დედაქალაქი იყო. რუს. მატიანე დიდ ქალაქს უწოდებს. 1236 ბ. დაანგრიეს მონღოლებმა, რის გამოც დაკარგა ადრინდელი ეკონ. მნიშვნელობა. გათხრების შედეგად (1928, ა. ბაშკიროვი, 1967-იდან. ა. ხალიკოვი) აღმოჩენილია აგურის შენობები, სამაროვანი, ადგილ. ხელოსნური ნაწარმი, ირანიდან, შუა და წინა აზიიდან, ჩინეთიდან, ბიზანტიიდან, კავკასიიდან და რუსეთიდან შეტანილი მრავალი ნივთი.

*ლიტ.*: С м и р н о в А. П., Волжские булгары, М., 1951.

**ბილიბინი** ივანე იაკობის ძე [4 (16). VIII. 1876, ტარხოვკა, პეტერბურგთან, — 7. II. 1942, ლენინგრადი], რუსი გრაფიკოსი, ილუსტრატორი და თეატრ. მხატვარი. სწავლობდა მიუნხენში ა. აჟბეს-

თან (1898) და პეტერბურგში მ. ტენიშევას სახელოსნო სკოლაში (1898—1900). იყო პეტერბ. სამხატვრო აკად. თავისუფალი მსმენელი (1900—04); გაერთიანება „*მირ ისკუსსტვას*" წევრი. 1905—06 თანამშრომლობდა სატირულ ჟურნალებში, სადაც ათავსებდა თვითმპყრობელობის საწინააღმდეგო კარიკატურებს. ასწავლიდა მხატვართა წამახალისებელი საზ-ის ხატვის სკოლაში (1907—17). 1920—36 ცხოვრობდა საზღვარგარეთ (ეგვიპტე, საფრანგეთი). 1936-იდან იყო ლენინგრ. სამხატვრო აკად. პროფესორი. შექმნა წიგნის ილუსტრაციის „ბილიბინის სტილი". ნახატის დახვეწილი გრაფიკულობა, ორნამენტულობა და დეკორაციული გადაწყვეტა ბ-ს ახლოებს „*მოდერნის*" გრაფ. სტილთან. განსაკუთრებით საინტერესოა რუს. ზღაპრებისა და ბილინების ლირ. და პოეტური ილუსტრაციები. თავის გრაფ.-ორნამენტულ სტილს ბ. იყენებდა თეატრ. სპექტაკლების გაფორმების დროსაც. დაასურათა პუშკინის ზღაპარი „ოქროს მამალი" (გამოიცა 1910), ლერმონტოვის „სიმღერა ვაჭარ კალაშნიკოვზე" (გამოიცა 1941), მასვე ეკუთვნის კოსტიუმებისა და დეკორაციების ესკიზები რიმსკი-კორსაკოვის ოპერისათვის „ოქროს მამალი" (1909; ს. ზიმინის საოპერო თეატრი, მოსკოვი) და სხვ.

**ბილივერდინი** [ლათ. bilis — ნაღველი და ფრანგ. vert (verd) — მწვანე], $C_{33}H_{34}O_8N_4$, ნაღვლის პიგმენტი. მწვანე კრისტალებია. ბ ხერხემლიან ცხოველთა *ჰემოგლობინის* დაშლის შუალედი პროდუქტია. მისი აღდგენის შედეგად *ბილირუბინი* წარმოიქმნება. ბ. აღმოაჩნდათ უხერხემლო ცხოველებსაც (ჭიებს, კიბოსნაირებს, მწერებს).

**ბილინგვა** (ბი... და ლათ. lingua — ენა), ერთი და იმავე შინაარსის შემცველი ორენოვანი ტექსტი, შესრულებული უპირატესად მყარ მასალაზე (ქვა, თიხის ფირფიტა). ბ-ის მნიშვნელობა განუზომელია არა მარტო წარწერაში დადასტურებული საინტერესო ისტ. ცნობების მოწოდების მხრივ, არამედ რომელიმე უცნობი ენის ამოსაცნობად და დამწერლობის გასაშიფრავად. მეცნიერებას უდიდესი სამსახური გაუწია *როზეტის ქვამ* (ეგვიპტურ-ბერძნული ბ.; ეგვ. ტექსტი შესრულებულია ორი—იეროგლიფური და დემოტიკური დამწერლობით. გაშიფრა ჟ. ფ. შამპოლიონმა). სამ ენაზე შესრულებულ წარწერას ტრილინგვას უწოდებენ. მაგ., *ბეჰისთუნის წარწერა* (ძვ. სპარსულ-ელამურ-ბაბილონური).

**ბილინგვიზმი,** ორენოვნება, ერთი და იმავე ინდივიდის ან ენობრივი კოლექტივის მიერ ორი ენის დაუფლება და გამოყენება. მასობრივი ბ. წარმოიშობა ორი სხვადასხვა ენობრივი კოლექტივის ხანგრძლივი კონტაქტების შედეგად (შდრ. *სუბსტრატი, სუპერსტრატი*). ბ-ის დროს თითოეული ენის დაუფლებისა და მათდამი დამოკიდებულების (გამოყენების სფეროს) ხარისხი შეპირობებულია მოლაპარაკე კოლექტივის ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცხოვრებით.

**ბილინები,** რუს. ხალხ. ეპიკური სიმღერები. წარმოიშვა X—XI სს. კიევის რუსეთის აყვავების ხანაში. ასახავს უმთავრესად XI—XVI სს. რუს. ისტ. სინამდვილეს. ზეპირსიტყვიერების გზით თაობიდან თაობას გადაეცემოდა. შინაარსობრივად გამოყოფენ ორ ძირითად ჯგუფს: საგმირო და საყოფაცხოვრებო ბ-ს. საგმირო ბ-ის გმირები არიან ილია მურომეცი, დობრინია ნიკიტიჩი, ალიოშა პოპოვიჩი, ვასილი იგნატიევი და სხვ. ეს შრომისმოყვარე, კეთილი, მამაცი, სამშობლოსათვის თავდადებული მეომრები საქვეყნო ინტერესებს ყოველთვის პირადულზე მაღლა აყენებენ. ამიტომ უყვარს ისინი ხალხს („ილია და სოკოლნიკი", „ილია მურომეცი და კალინ-მეფე" და სხვ.). საყოფაცხოვრებო ბ. ასახავს რუსი ხალხის საზ. ცხოვრებასა და საოჯახო ყოფას („ვოლგა და მიკულა სელიანინოვიჩი", „სადკო", „ვასილი ბუსლაევი" და სხვ.).

ბ-ის პოეტიკა მდიდარი და მრავალფეროვანია. პერსონაჟების დახასიათებისას ხშირად იყენებენ მუდმივ ეპითეტებს, ჰიპერბოლას, შედარებებს. ბ. სრულდება რეჩიტატივით. სიუჟეტი ვითარდება ტრადიციულად ჩამოყალიბებული კომპოზიციით, ლექსს არა აქვს რითმა, მისთვის დამახასიათებელია მკვეთრი და მდიდარი რიტმი, დაქტილური დაბოლოება ტაეპისა (მახვილი ბოლოდან მესამე მარცვალზე). XX ს. შუა წლებიდან ბ. ზეპირსიტყვიერებაში თითქმის აღარ გვხვდება. ბ-ის პირველი კრებული XVIII ს. ბოლოს შეადგინა კირშა დანილოვმა („ძველი რუსული ლექსები", გამოქვეყნდა 1804). მეცნ. ჩაწერა-გამოქვეყნება დაიწყო XIX ს. პირველი ნახევრიდან (პ. კირეევსკი, პ. რიბნიკოვი, ვ. მილერი, ნ. ტიხონრავოვი და სხვ.). ბ-ს, როგორც ხალხ. შემოქმედების მაღალმხატვრულ ნაწარმოებებს, დიდად აფასებდნენ რუსი მეცნიერები, მწერლები, კომპოზიტორები, მხატვრები. თავიანთ შემოქმედებაში მათ ფართოდ იყენებდნენ ნ. რიმსკი-კორსაკოვი, მ. მუსორგსკი, ვ. ვასნეცოვი, ი. რეპინი და სხვ. ბ-ს ნიმუშები იხ. წგნ: რუსული პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1948.

*ლიტ*.: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; Аникин В. П., Русский богатырский эпос, М., 1964.

**ბილიონი** (ფრანგ. billion), იგივე მილიარდი, ათასი მილიონი, რიცხვი, რ-იც გამოისახება ერთიანით და 9 ნულით, ე. ი. $10^9$. ზოგიერთ ქვეყანაში (მაგ., გერმანიაში) ბ-ს უწოდებენ $10^{12}$ ტოლ რიცხვს.

**ბილირუბინი** (ლათ. bilis — ნაღველი და ruber — წითელი), $C_{33}H_{36}O_6N_4$, ნაღვლის პიგმენტი. ყავისფერი კრისტალებია. ბ. ხერხემლიან ცხოველთა *ჰემოგლობინის* დაშლის შუალედი პროდუქტია. წარმოიქმნება *ბილივერდინის* აღდგენით. მცირე რაოდენობით მოიპოვება ხერხემლიანი ცხოველებისა და ადამიანის სისხლის პლაზმაში.

**ბილიუნასი** იონას (3. III. 1879, სოფ. ნიურონიაი, ახლანდ. ანიქშჩიაის რ-ნი, ლიტვ. სსრ, — 8. XII. 1907, ზაკოპანე, პოლონეთი), ლიტვ. მწერალი. ლიტვის ს.-დ. პარტიის წევრი. ნაწარმოებების ბეჭდვა 1898-იდან დაიწყო. ლიტვ. ლიტრაში პირველმა ასახა მუშათა ცხოვრება, მათი კლასობრივი შეგნების ზრდის პროცესი (მოთხრ. „უმუშევრად", 1903; „პირველი გაფიცვა", 1903; „ბედნიერების ჩირაღდანი", 1905; „სევდიანი ზღაპარი", 1907 და სხვ.).

**ბილონური მონეტა** (<ფრანგ. billon — დაბალსინჯიანი ვერცხლი), არასრულფასოვანი ლითონის მონეტა, რ-ის ნომინალური ღირებულება აღემატება შემცველი ლითონის ღირებულებასა და მოჭრის ხარჯს. ბ. მ. ასრულებს მიმოქცევის საშუალების ფუნქციას, მიმოქცევაში ცვლის სრულფასოვან ოქროსა და ვერცხლის ფულს და ღირებულების ნიშანია. მას ჩვეულებრივ დაბალი სინჯის ვერცხლის ან სპილენძის, ნიკელის, ალუმინისა და მათი შენადნობებისაგან ჭრიან. 1933-იდან ყველა ქვეყანაში მხოლოდ ბ. მ. შემოდის მიმოქცევაში. სსრკ-ში 1 მან., 50, 20, 15 და 10 კაპ. ღირსების ხურდა მონეტას ჭრიან სპილენძ-ნიკელის თეთრი ფერის შენადნობის, ხოლო 5, 3, 2 და 1 კაპ. მონეტებს —სპილენძ-თუთიის ყვითელი ფერის შენადნობისაგან.

**ბილროთი** (billroth) თეოდორ (26. IV. 1829, ბერგენი, — 6. II. 1894, აბაცია), გერმ. ქირურგი. სამედ. განათლება მიიღო გრაიფსვალდში, გეტინგენსა და ბერლინში. ქირურგ. კლინიკის პროფესორი ციურიხსა (1859) და ვენაში (1867). დაამუშავა ახ. ოპერაციები: საყლაპავი მილისა და კუჭის რეზექცია, ხორხისა და წინამდებარე ჯირკვლის ამოკვეთა, ჩიყვის ოპერაცია (ე. კოხერთან ერთად) და სხვ. პირველმა გააკეთა წარმატებით კუჭის გასავლის (პილორუსის) კიბოს ოპერაცია (1881). აქედან დაიწყო კუჭის ქირურგიის სწრაფი განვითარება.

**ბილურთა,** მთა სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში, ლიხის ქედზე. სიმაღლე 2171 *მ*. აგებულია შუაიურული პორფირიტებით. სამხრ. და აღმ. კალთები ციცაბოა, დასავლეთი — დამრეცი. ქვედა კალთები შემოსილია წიფლნარით, მწვერვალზე — სუბალპ. მდელოებია.

**ბილჰარციოზი,** საშარდე გზებისა და ნაწლავების დაავადება. იწვევს ადამიანის ორგანიზმში შისტოსომატიდების ოჯახის ჭიების — ტრემატოდების მოხვედრა. სახელი ეწოდა გერმ. ექიმის თ. ბილჰარცის პატივსაცემად, რ-მაც 1851 აღმოაჩინა დაავადების გამომწვევი. იხ. აგრეთვე *შისტოსომატოზები*.

**ბიმა-სუმბუს ხალხები,** ხალხთა ჯგუფი ინდონეზიაში. ცხოვრობენ კუნძულებზე: ცენტრ. და აღმ. სუმბავუ (ბიმა), სუმბუ (სუმბელები), დას. და ცენტრ. ფლორესი (მონგარაი, ნგადა, ლიო და სხვ.), სავუ (სავუ ან ხავუ). საერთო რაოდ. დაახლ. 2,2 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ლაპარაკობენ ინდონეზიურ ენათა ოჯახის ბიმასუმბუს ჯგუფის ენებზე. რელიგია — ისლამი ანიმიზმის მძლავრი გადმონაშთებით. მისდევენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას (ცხენების მოშენებას საექსპორტოდ), თევზჭერას. განვითარებულია ხელოსნობა (ფეიქრობა, წნა, ლითონის დამუშავება).

*ლიტ*.: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბიმეტალი,** ორლითონი, სხვადასხვაგვარი ლითონის (ან შენადნობის) ორი შრისაგან შემდგარი მასალა (მაგ., ფოლადი და ალუმინი, ფოლადი და ნიობიუმი, ალუმინი და ტიტანი, ტიტანი და მოლიბდენი). ბ-ს იყენებენ კონსტრუქციების სიმტკიცისა და მხურვალმედეგობის გასადიდებლად და მათი მასის შესამცირებლად ან სპეც. თვისებების მასალად, მაგ., ელექტრო- და რადიოტექნიკაში ზოგჯერ შედარებით იაფი მასალისაგან (ფოლადი, ალუმინი) დამზადებული სადენების ზედაპირს ფარავენ სპილენძით ან ვერცხლით, რაც აუმჯობესებს სადენების გამტარობას. ბ-ის შრეებს გაფართოების სხვადასხვა უნარი აქვს. ამ თვისების გამო მას ფართოდ იყენებენ ხელსაწყოთმშენებლობაში (ბიმეტალური თერმომეტრების, ტემპ-რის სარეგულირებელი და სხვა ხელსაწყოების დამზადებისას); მანქანათმშენებლობაში ბ-გან ამზადებენ მანქანებისა და მექანიზმების დეტალებს (მაგ., საკისრის მილისებს).

ბ-ს ამზადებენ უმთავრესად სხვადასხვა ლითონის ორი ნამზადის ერთდროული გაგლინვით (ან დაწნეხით). გავრცელებულია მისი მიღების სხვა ხერხებიც (ადვილდნობადი ლითონის ჩასხმა ძნელდნობად ლითონში; ძნელდნობადი ლითონის ჩაყურსვა გამდნარ ადვილდნობად ლითონში; ძნელდნობადი ლითონის დაფარვა ძვირფასი ლითონის შრით; სალი შენადნობის დადუღება ფოლადზე).

**ბიმეტალიზმი,** ფულადი სისტემა, რ-ის პირობებში საყოველთაო ეკვივალენტის როლი კანონმდებლობით მიკუთვნებული აქვს ორ კეთილშობილ ლითონს — ოქროსა და ვერცხლს. ორივე ლითონისაგან მოჭრილი მონეტები შეუზღუდავად ასრულებენ *ფულის* ყველა ფუნქციას და თანაბრად მოქმედებენ ბრუნვაში. ბ. შუა საუკუნეებიდან იწყება. ცნობილია მისი 2 სახეობა: პარალელური ვალუტის სისტემა და ორმაგი ვალუტის სისტემა. პარალელური ვალუტის სისტემის არსებობისას ოქროსა და ვერცხლის ფასების შეფარდება (პარიტეტი) მყარდება სტიქიუ-

რად, მათი საბაზრო ღირებულების შესაბამისად. ეს სისტემა ახასიათებდა ადრეულ პერიოდს. იგი მოუხერხებელი იყო ანგარიშსწორებისათვის, ვინაიდან ოქროსა და ვერცხლის ღირებულების თანაფარდობა და, მაშასადამე, საქონელთა ფასები სისტემატურად იცვლებოდა. ო რ მ ა გ ი ვ ა ლ უ ტ ი ს სისტემის არსებობის პირობებში კი პარიტეტს ოქროსა და ვერცხლს შორის აწესებდა მთავრობა. მაგალითად, ევროპის ქვეყნებში 1865 ეს თანაფარდობა შეადგენდა 1 : 15,5. ბ. არ უპასუხებს განვითარებული *სასაქონლო წარმოების* მოთხოვნებს და ეწინააღმდეგება თვით ფულის, როგორც ერთადერთი საქონლის ბუნებას, რ-იც მოწოდებულია შესრულოს საქონელთა საყოველთაო ეკვივალენტის როლი. ბ-ის წინააღმდეგობრივმა ხასიათმა და მერყეობამ, აგრეთვე ვერცხლის წარმოების ზრდამ და აქედან გამომდინარე მისი ღირებულების შემცირებამ (ვერცხლისა და ოქროს შეფარდება იყო 1880 წ. — 1 : 18, 1907 წ.—1 : 40) და სხვა ფაქტორებმა XIX ს. დასასრულიდან გამოიწვიეს გადასვლა ოქროს *მონომეტალიზმზე*.

**ბიმოლეკულური რეაქცია,** ქიმიური რეაქცია, რ-ის ელემენტარულ აქტში ორი მოლეკულა მონაწილეობს, მაგ.: $2HI \rightarrow H_2 + I_2$. ბ. რ-ები ყველაზე გავრცელებული რეაქციებია. მათ განეკუთვნება მრავალი ელემენტარული რეაქცია, რ-ებიც ჯაჭვური რეაქციების შემადგენელი ნაწილია. ბიმოლეკულური გზით შეიძლება წარიმართოს აგრეთვე ატომების ან რადიკალების რეკომბინაცია, მაგ., $\dot{C}H_3 + \dot{C}H_3 \rightarrow C_2H_6$ (იხ. *აქტივაციის ენერგია, ქიმიური კინეტიკა*).

**ბინადარი ცხოვრება,** ბ ი ნ ა დ რ ო ბ ა, ცხოვრების წესი. დღევანდელობის თვალსაზრისით ნიშნავს ერთ ადგილზე ხანგრძლივად ცხოვრებას, ისტ. თვალსაზრისით კი საზ-ბის განვითარების ისეთ საფეხურს, როცა მონადირე-შემგროვებელთა საზ-ბის მოხეტიალე ცხოვრება შეცვალა ერთ ადგილზე დამკვიდრებულმა ცხოვრებამ. ეს მოვლენა განპირობებული იყო საზ. წარმოების განვითარების ხანგრძლივი და რთული პროცესით, როცა ადამიანი თავის სასარგებლოდ თანდათან ეუფლებოდა ბუნებრივ მწარმოებლურ ძალებს. ამ გაგებით ბ. ც-ის დაწყება ადამიანის აქტ. საწარმოო საქმიანობის, ე. ი. მწარმოებლური მეურნეობის დაწყებაც იყო. ბ. ც-ის დაწყების ხელსაყრელ, ამავე დროს განმსაზღვრელ პირობად მიიჩნევენ ადრინდელი სამეურნეო-საწარმოო საქმიანობის რამდენიმე ფორმას: მეთევზეობას (დიდი მდინარეების და ზღვების სანაპიროებზე) და მარტივ (სათოხნ) მიწათმოქმედებას (ტროპ. და ზომიერ სარტყელში).

ბ. ც-ის დაწყება ემთხვევა ახ. ქვის ხანას. მომდევნო ეპოქაში, ე. წ. ენეოლითის საფეხურზე, ბ. ც. უფრო მყარი გახდა. ამ დროს, ერთი მხრით, მიმდინარეობს მეურნეობის ინტენსიფიკაცია, მეორე მხრით, იწყება მეურნეობის ამ ცალკე ფორმათა შეხამება-შერწყმა, რასაც დიდად უწყობდა ხელს ადრინდელი მეტალურგია ანუ მწარმოებლური მელითონეობა; კაცობრიობის ისტორიაში ამ მხრივ თავისი შედეგებით ყველაზე თვალსაჩინოა მიწათმოქმედების, მესაქონლეობისა და მეტალ. მეურნეობრივი შერწყმის საფეხური, რაც ამავე დროს პროგრესისა და ცივილიზაციის მძლავრი ბერკეტიც იყო.

ბ. ც-ის დაწყება სოც. განვითარებისა და ორგანიზაციის განსაზღვრული ფორმითაც იყო განპირობებული. ეს იყო ჩამოყალიბებული გვაროვნული საზ-ბა გვართმობრივი ცხოვრების ტერიტ.-ეგზოგამიური ფორმებითა და ფარგლებით. ასეთ პირობებში, უფრო მოგვიანებით, საფუძველი ეყრება ეთნ. ერთობის ნიშნებსაც.

საქართვ. ტერიტორიაზე ბ. ც-ის დაწყების მრავალი უძველესი კერაა გამოვლინებული და არქეოლოგიურად შესწავლილი ნეოლითური და ენეოლითური დასახლებების სახით. ასეთი პუნქტები საქართვ. თანამედროვე ტერიტ. თითქმის ყველა ნაწილშია.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრების და სახელმწიფოს წარმოშობა, მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964. *მ. გეგეშიძე.*

**ბინარული ნომენკლატურა** (ლათ. binarius — ორმაგი), ბ ი ნ ო მ ი ნ ა ლ უ რ ი ნ ო მ ე ნ კ ლ ა ტ უ რ ა (ბიოლ.), მცენარეთა, ცხოველთა და მიკროორგანიზმთა აღნიშვნა ორი ლათინური სიტყვით — პირველი *გვარის* აღმნიშვნელია, მეორე კი *სახეობისა*. ბ. ნ. შემოიღო კ. *ლინემ* და პირველმა გამოიყენა ნაშრომში „ბუნების სისტემები" (1759), რამაც საფუძველი მისცა საყოველთაოდ მიღებულ ზოოლ. და ბოტან. ნომენკლატურას ლათ. ენაზე, მაგ., Betula nana (ძონძარა არყი), Cervus elaphus (კეთილშობილი ირემი) და სხვ.

**ბინარული შენადნობები,** ორი კომპონენტისაგან (ორი ლითონისაგან ან ლითონისა და არალითონისაგან) შემდგარი შენადნობები. ბ. შ-ის აგრეგატული და ფაზური მდგომარეობა დამოკიდებულია მათ ტემპ-რასა და შედგენილობაზე.

**ბინაურული ეფექტი** (ლათ. bini — წყვილი, ორი და auris — ყური), ადამიანისა და ცხოველის უნარი, განსაზღვროს ბგერის წყაროს მიმართულება, რაც ბგერის მიმღები ორი აპარატის (ყურის) არსებობითაა განპირობებული. ბგერის წყაროსთან უფრო ახლოს მყოფ ყურში ბგერითი ტალღა უფრო ადრე აღწევს, ვიდრე მეორეში. ამიტომაც თითოეულ ყურში ბგერითი ტალღა განსხვავებულია თავისი ფაზით და ამპლიტუდით (ძალით). ამ განსხვავების გამო ცენტრ. ნერვულ სისტემას მარჯვენა და მარცხენა ყურიდან განსხვავებული იმპულსები გადაეცემა, რაც ბგერის მიმართულების გარკვევის საშუალებას ქმნის. თანაც, დაბალი სიხშირის ბგერების (1500 რხევამდე *წმ*-ში) წყაროს მიმართულება განისაზღვრება თითქმის მთლიანად რხევის ფაზათა სხვაობით და უფრო ზუსტია (სხვაობა 0,0003 *წმ* ნაკლები არ უნდა იყოს), მაღალი სიხშირის ბგერებისა კი — ძალის (ამპლიტუდის) სხვაობით და ნაკლებად ზუსტია.

ნორმალური სმენის მქონე ადამიანს შეუძლია ეს მიმართულება ჰორიზ. სიბრტყეში 3°-ის სიზუსტით განსაზღვროს. ბ. ე-ს ხელს უწყობს თავისა და ყურების (ცხოველებში) მდგომარეობის შეცვლა. ეფექტის გაძლიერება შეიძლება ბგერის მიმღებებს შორის მანძილის გადიდებით (სპეც. ხმისდამჭერების საშუალებით).

**ბინგემტონი** (Binghamton), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში (ნიუ-იორკის შტატი), მდ. სასკუეჰანის ნაპირზე 64 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონიანად 300 ათ. (1970). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ლითონდასამუშ., მანქანათსამშ., ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო მრეწვ., ხელსაწყოთმშენებლობა. ამზადებენ ფოტომოწყობილობასა და ელექტრონულ საანგარიშო მანქანებს.

**ბინდი,** დედამიწის ატმოსფეროს მიერ მზის სინათლის გაბნევის ოპტიკური მოვლენა, რ-იც წარმოიშობა მზის ჩასვლის შემდეგ და მის ამოსვლამდე. ბ. ემთხვევა დღე-ღამის იმ მონაკვეთს, როცა დღის სინათლეს თანდათან ცვლის ღამის წყვდიადი ან პირიქით. მისი ხანგრძლივობა დამოკიდებულია გეოგრ. განედზე და მზის დახრილობაზე. რაც უფრო ახლოს ვართ ეკვატორთან, მით უფრო ხანმოკლეა ბ.; განარჩევენ ბ-ის სამ სახეობას: 1. ს ა მ ო ქ ა ლ ა ქ ო ბ., როცა მზის ზენიტური მანძილი არ აღემატება 96°; ამ დროს ცა იმდენად ნათელია, რომ ხელოვნური განათების გარეშე კითხვა და წერა შეიძლება; 2. ს ა ნ ა ო ს ნ ო ბ., როცა მზის ზენიტური მანძილი არ აღემატება 102°; 3. ა ს ტ რ ო ნ ო მ ი უ ლ ი ბ., მთავრდება (იწყება), როცა მზის ზენიტური მანძილი გაუტოლდება 108°, ამ დროს მოწმენდილ ცაზე მოჩანს შეუიარაღებელი თვალით ხილვადი ყველა ვარსკვლავი. ბ-ის მოვლენა გამოწვეულია იმით, რომ როდესაც მზე ჰორიზონტს ქვევით იმყოფება, მისი სხივები აღარ ანათებს ატმოსფეროს დაბალ ფენებს; განათებულია მხოლოდ მაღალი ფენები. ამასთანავე, რაც უფრო ღრმადაა ჰორიზონტის ქვევით მზე, მით უფრო ზევით არის განათებული ფენის საზღვარი. მაღალი ფენების ნაკლები სიმკვრივისა და დედამიწიდან მეტი სიშორის გამო, გაბნეული სინათლე შესუსტებულია. ამის გამო, საღამოს ბინდი თანდათანობით ღამის წყვდიადში გადადის. ბ-ში გაბნეული სინათლის ინტენსივობაზე დაკვირვება საშუალებას იძლევა გამოვიკვლიოთ ატმოსფეროს გაბნევის უნარიანობის თავისებურებანი და დავუკავშიროთ ისინი წნევის, სიმკვრივისა და ტემპ-რის ცვალებადობას სიმაღლის მიხედვით, აგრეთვე ატმოსფეროში მტვროვანი ნაწილაკების შემცველობას. დედამიწის ატმოსფეროს გამოკვლევის პრაქტ. მეთოდი, რ-იც ბინდის პერიოდში ატმოსფეროს სიკაშკაშის დაკვირვებაზეა დამყარებული, დასაბუთებული და გამოყენებულია აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიაში. საქართველოში ბ-ის ხანგრძლივობის ცხრილები ყოველწლიურად იბეჭდება ქართულ ასტრონ. კალენდარში (წელიწდეული).

**ბინთხა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ააცის სოფსაბჭო), აფხ. ბორცვიან მთისწინეთზე, მდ. ბაკლანოვკის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 800 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გუდაუთიდან 17 *კმ*. ააცის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ააცში (4 *კმ*).

**ბინი,** ე დ ო, ხალხი, ცხოვრობს ნიგერიის შუა-დას. და დას. შტატებში. მონათესავე ტომებთან ერთად (ესა, კუკურუკუ, სობო, ურხობო) 2,2 მლნ. კაცზე მეტი (1975, შეფასება). ბ-ს ენა განეკუთვნება გვინეის ენათა ჯგუფის კვა ქვეჯგუფს. ბ-ს ნაწილი ისლამის მიმდევარია, ნაწილი ქრისტიანი. შემორჩენილია ადგილ. ტრად. რწმენებიც. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (მანიჰოტი, ტარო, ბრინჯი). ფართოდაა გავრცელებული ხელოსნობა. XII — XIX სს. შექმნეს *ბენინის* სახელმწიფო.

*ლიტ.*: Исмагилова Р. Н., Народы Нигерии, М., 1963.

**ბინის ხელშეუხებლობა,** მოქალაქის ერთ-ერთი დემოკრ. უფლება, რ-საც შეესაბამება სხვა პირთა (თუნდაც თანამდებობის პირის) ვალდებულება თვითნებურად არ შეიჭრას მის ბინაში. აღიარებულია სსრკ-ის კონსტიტუციით (მ. 128). თუ მოქალაქის თანხმობა არ იქნა, მის ბინაში შესვლა და ბინის გაჩხრეკა შეიძლება მხოლოდ კანონით გათვალისწინებულ შემთხვევაში, საგანგებო ნებართვით. ნებართვა ეძლევა საგამოძიებო ორგანოებს, როცა არსებობს იმის საკმაო საფუძველი, რომ ამ გზით შეიძლება დამნაშავის აღმოჩენა ან სისხლის სამართ. საქმისათვის მნიშვნელოვან მტკიცებულებათა მოპოვება (საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მ. 166). სხვა შემთხვევაში მოქალაქეთა ბ. ხ-ის დარღვევა იწვევს სისხლის სამართლის პასუხისმგებლობას (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 141).

ბურჟ. სახელმწიფოში ბ. ხ. ფორმალურად აღიარებულია, მაგრამ სხვადასხვა ხერხითა და საშუალებით არის შეზღუდული. *ა. მენაბდე.*




ბინდი. TT' — დედამიწის ზედაპირია, A — დამკვირვებლის ადგილი, B'B — ჰორიზონტის სიბრტყე ამ ადგილისათვის, B'C'BC — დედამიწის ატმოსფეროს საზღვარი. მზე ჰორიზონტის ქვეშ C წერტილის მიმართულებით იმყოფება ისე, რომ CT სხივი დედამიწის ზედაპირს T წერტილში ეხება. კუთხე BEC=D-ს განსაზღვრავს ჰორიზონტის ქვეშ მზის დაწევას. სეგმენტი ABC'B' წარმოადგენს ატმოსფეროს იმ ნაწილს, რომელიც ჩანს A წერტილიდან, აქედან BEC' ატმოსფეროს ის ნაწილია, სადაც მზის სხივები აღწევს, ამიტომ A წერტილში მყოფ დამკვირვებელს ეს ნაწილი განათებული ეჩვენება (აისის ან დაისის მოვლენა) და მასში გაბნეული სინათლის სხივები იწვევენ სწორედ ბ-ის მოვლენას. D კუთხის გაზრდისას (რაც შეესაბამება მზის ჩასვლას, ანუ დაისს) C' და T წერტილები გადაადგილდებიან (ნახაზზე მარჯვნივ), ამიტომ ცამრგვალის განათებული რკალი C'B მცირდება, შესაბამისად მცირდება A წერტილზე დაცემული სინათლის რაოდენობა. ბინდი მთავრდება, ე. ი. დაისი ქრება, როდესაც C' წერტილი B წერტილს დაემთხვევა. აისის შემთხვევაში ანალოგიურ ნახაზზე C წერტილი (რომელშიც მზე იმყოფება) B'-ის მარცხნივაა, ხოლო C' წერტილი მარჯვნივ შორდება B'-ს. C' და B' წერტილთა დამთხვევა შეესაბამება აისის დასაწყისს. აისის დასასრულს ნახაზზე შეესაბამება C და B' წერტილთა დამთხვევა (მზის ამოსვლა), დაისის დასაწყისს კი — C და B წერტილთა დამთხვევა (მზის ჩასვლა). ფაქტობრივად მოვლენა უფრო რთულია, ვინაიდან ატმოსფეროს არა აქვს მკვეთრი საზღვარი, TC სხივი რეფრაქციის გამო მრუდდება და სხვ.

**ბინკერსჰუკი** (Bynkershoek) კორნელიუს ვან (1673—1743), ჰოლანდ. მოსამართლე და მეცნიერი, საზღვ. და სავაჭრო სამართლის მცოდნე. საერთაშ. სამართ. ბურჟ. მეცნიერებაში პოზიტიური მიმართულების ერთ-ერთი ფუძემდებელი. მისი აზრით, საერთაშ. სამართ. საფუძველია ხალხთა საყოველთაო თანხმობა, რასაც საერთაშ. ჩვეულება და საერთაშ. ხელშეკრულება გამოხატავს. ძირითადი ნაშრომები: „ზღვაზე ბატონობის შესახებ" (1702), „ელჩების სამართლებრივი მდგომარეობის შესახებ" (1721), „საჯარო სამართლის საკითხები. ორი წიგნი" (1737) და სხვ.

**ბინოკლი** (ფრანგ binocle<ლათ. bini — წყვილი, ორი და oculus — თვალი), დ უ რ ბ ი ნ დ ი, ორი პარალელური ჭოგრისაგან შედგენილი ოპტ. ხელსაწყო, რ-საც იყენებენ დაშორებული საგნების დასამზერად. ბ. 2 ტიპისაა. გ ა ლ ი ლ ე ი ს ბ-ის ობიექტივს აქვს დადებითი ფოკუსური მანძილი, ოკულარს — უარყოფითი (ნახ. 1). იგი იძლევა საგნების პირდაპირ გამოსახულებას, ახასიათებს დიდი შუქძალა, მაგრამ ხედვის მცირე არის გამო, ამზადებენ მხოლოდ მცირე გამადიდებლობით — 2,5×-იდან 4×-მდე. მეტად გავრცელებულია პ რ ი ზ მ უ ლ ი ბ. (სხივთა სვლა ნაჩვენებია მე-2 ნახაზზე). იგი მცირე ზომისაა, აქვს ხედვის დიდი არე და გადიდებული სტერეოსკოპულობა.

ბ-ის გ ა მ ა დ ი დ ე ბ ლ ო ბ ა ს (ჯერადობას) განსაზღვრავს იმ კუთხის ფარდობა, რ-ითაც გამოსახულება მოჩანს, იმ კუთხესთან, რ-ითაც საგანი მოჩანს შეუიარაღებელი თვალით. იგი ობიექტივისა და ოკულარის ფოკუსური მანძილების ფარდობის ტოლია. პრიზმულ ბ-ში გამადიდებლობა იცვლება 3×-იდან 22×-მდე.

*ლიტ.*: Оптика в военном деле. Сб. статей, под ред. акад. С. И. Вавилова и М. В. Савостьяновой, 3 изд., т. 2, М.—Л., 1948.

**ბინოკულარული მხედველობა,** ორი თვალით ხედვა. ბ. მ-ის დროს ოპტ. ღერძები ისეა განლაგებული, რომ საგნის გამოსახულება ორივე თვალის ბადურის შესაბამის ნაწილებზე ეცემა და ამის შედეგად მიიღება ერთიანი სტერეოსკოპული გამოსახულება (სამყაროს რელიეფური ხედვა). ბ მ. საშუალებას გვაძლევს განვსაზღვროთ საგნების ურთიერთგანლაგება სივრცეში, თვალით გავარკვიოთ მათი სიშორე. იხ. სტ. *მხედველობა*

**ბინომი** (*ბი* . და ლათ. nomen — სახელი), ორწევრი, ორი ალგებრული გამოსახულების ჯამი ან სხვაობა. ამ გამოსახულებებს უწოდებენ ბ-ის წევრებს. ბინომის მაგალითებია $a+b$, $5x-y^2/(1+x^2)$ და ა. შ. ბ-ის ხარისხს, ე. ი. $(a+b)^n$ გამოსახულებას ეწოდება *ნიუტონის ბინომი*.

**ბინორმალი,** იხ. სტ. *ნორმალი*.

**ბინქარანი,** მოგვთა (ცეცხლის მსახურთა) უფროსი მცხეთაში V ს II ნახევარში. ირანის ხელისუფლებმა გამოგზავნეს ქართლში ცეცხლთაყვანისმცემლობის (მაზდეანობის) გასავრცელებლად. ბ-სა და მის ხელქვეით მოგვებს მრავალი ქართველი გადაუბირებიათ. V ს. 80-იან წლებში ირანელთა წინააღმდეგ ქართლის აჯანყების დროს ბ. ვახტანგ გორგასალმა დაააპატიმრა. იგი საპყრობილიდან გაიქცა და სიკვდილით დასჯას გადარჩა, მისი ხელქვეითი მოგვები კი ზოგი ამოწყვიტეს, ზოგი გააძევეს. ბ. მოკვდა ქართლის საზღვართან, როცა ირანის ჯარს წინ მოუძღოდა.

*წყარო:* ჯ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ბ. ლომინაძე.*

**ბიო** (Biot) ჟან ბატისტ (21. IV. 1774, პარიზი, — 3. II. 1862, იქვე), ფრანგი ფიზიკოსი, გეოდეზისტი და ასტრონომი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1803). სწავლობდა პარიზის პოლიტექ. სკოლაში. კოლეჟ დე ფრანსის პროფესორი (1800). 1806 იყო გეოდეზიურ კომისიაში, რ-იც მერიდიანის სიგრძის გაზომვაზე მუშაობდა. ბ-მ თავისი სამეცნ. მოღვაწეობის დასაწყისში შეისწავლა ციური მექანიკა და აირების თვისებები. სხვადასხვა სიმაღლეზე ჰაერის თვისებების შესწავლის მიზნით 1804 ჟ. ლ. *გეი-ლუსაკთან* ერთად აფრინდა აეროსტატით. ბ-ს უმნიშვნელოვანესი სამეცნ. შრომები შეეხება სინათლის პოლარიზაციას, ელექტრული დენის მაგნ. ველს და აკუსტიკას. მან დაადგინა სინათლის პოლარიზაციის სიბრტყის ბრუნვის კანონი (1815) (იხ. *ბიოს კანონი*) და გამოიკვლია სინათლის პოლარიზაციის სიბრტყის ბრუნვა კრისტალებში და ორგ. ნივთიერებებში, რითაც საფუძველი ჩაუყარა საქარიმეტრიას. ფ. სავართან ერთად გაზომა წრფივი ელექტრული დენის მაგნ. ველი და დაადგინა ელექტროდინამიკის მნიშვნელოვანი კანონი (1820). იკვლევდა მეცნიერების ისტ. საკითხებს, განსაკუთრებით ი. ნიუტონის შრომებს, ავტორია ფიზ. ცნობილი კურსისა (1816).

*თხზ.*: Traité de physique expérimentale et mathématique, P., 1816.

**ბიო...** (ბერძნ. bios—სიცოცხლე), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი, რ-იც აღნიშნავს სიცოცხლეს, სასიცოცხლო პროცესებს; მაგ., ბიოგრაფია, ბიოსფერო. მეორე მნიშვნელობით შეესაბამება სიტყვას „ბიოლოგიური". მაგ., ბიოკატალიზი.

**ბიოაკუსტიკა** (*ბიო...* და *აკუსტიკა*), ბიოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის ცხოველების ხმას და ბგერების საშუალებით ცხოველთა ურთიერთობას. მჭიდროდ უკავშირდება ცხოველთა *ეკოლოგიასა* და *ეთოლოგიას*, ბგერითი სიგნალების წარმომქმნელ და აღმქმელ ორგანოთა მორფოლოგიასა და ფიზიოლოგიას, აკუსტიკას. ბ., როგორც დარგი, ოფიციალურად აღიარეს 1956, I საერთაშ. ბიოაკუსტიკურ კონგრესზე (აშშ).

ევოლ. პროცესში ცხოველთა ბგერითი ურთიერთობა თანდათან რთულდებოდა და უფრო საიმედო ხდებოდა. სხეულის სხვადასხვა ნაწილის ხახუნით გამოწვეული „მექანიკური" ხმა იცვლებოდა სასუნთქ გზებში ჰაერის ნაკადით გამოწვეული ხმით („ნამდვილი" ხმა). „მექანიკური" ხმა დამახასიათებელია ობობების, მრავალფეხიანების, კიბოსნაირებისა და მწერებისათვის. ბგერების წარმოქმნის უნარი დადგენილია თევზების 1000-ზე მეტი სახეობისათვის. ხმელეთის ხერხემლიანების ხმის წარმოქმნაში მონაწილეობს სასუნთქი სისტემა და ხმის იოგები. ბგერითი ურთიერთობა განსაკუთრებით კარგად არის განვითარებული ფრინველებში, შედარებით ნაკლებად — ძუძუმწოვრებსა და ქვეწარმავლებში. ხმის პარალელურად ევოლუციის პროცესში ვითარდებოდა ბგერის მიმღები სისტემებიც, მაგრამ ზუსტი შესატყვისობა მათ შორის არ არის, ვინაიდან *სმენა*, შიგასახეობრივი ურთიერთობის გარდა, ემსახურება ცხოველთა სხვადასხვა, ხშირად სისტემატიკურად დაშორებული ჯგუფების კონტაქტებს. ბ-ს დიდი პრაქტ. მნიშვნელობაც აქვს. თუ ზიანის მომტანი ცხოველების განადგურება სასურველი არ არის, მათს ქცევას ხელოვნური ხმის (სიგნალის) საშუალებით მართავენ (მაგ., აეროდრომიდან ფრინველების დასაფრთხობად). *ბიონიკისათვის* საინტერესოა ბუს, ღამურისა და დელფინის ექოლოკაციური სისტემა. ბ-ის დარგი — ჰიდროაკუსტიკა თევზჭერისა და საზღვაოსნო საქმის ახ. მეთოდების დამუშავებას ემსახურება.

**ბიობიბლიოგრაფია,** პ ე რ ს ო ნ ა ლ უ რ ი ბ ი ბ ლ ი ო გ რ ა ფ ი ა, ბიბლიოგრაფია, რ-იც იძლევა ინფორმაციას ბეჭდვითი ნაწარმოებების, მათი ავტორებისა და აგრეთვე ავტორებისადმი მიძღვნილი ლიტ-რის შესახებ; ადგენენ ცნობარებისა და საძიებლების სახით. არსებობს მიმდინარე და რეტროსპექტული ცნობარები. პირველს განეკუთვნება თანამედროვე ყოველწლ. ცნობარები (მაგ., ინგლ. „Who's who", გამოდის 1849-იდან) და მიმდინარე წელს გარდაცვლილთა ცნობარები. რეტროსპექტული ცნობარები უფრო ვრცელ პერიოდებს მოიცავს (მაგ., გ. გენადის „XVIII და XIX საუკუნეებში გარდაცვლილ რუს მწერალთა და მეცნიერთა საცნობარო ლექსიკონი", ტ. 1—3, 1876—1908). ბოლო ხანებში გავრცელდა ბიბლიოგრაფიული საძიებლები მეცნ. დარგების მიხედვით (სსრკ-ში 1938-იდან გამოდის დარგობრივი სერიები: „Материалы к биобиблиографии учёных СССР") და ცალკეული მეცნიერის, საზ. მოღვაწის, მწერლისა და სხვათადმი მიძღვნილი ცნობარები, საძიებლები და სხვ.

საქართველოში გამოცემულია: 1947—„ა. ჭავჭავაძე. ბიბლიოგრაფია (1830—1947)", შემდგ. ე. დიასამიძე, რედ. ი. გრიშაშვილი; 1957—„ი. ბერიტაშვილი. ბიბლიოგრაფია (1910—1956)", შემდგ. ე. გუგუნავა და ვ. ნებიერი, რედ. ს. ნარიკაშვილი; 1960 -- „სულხან-საბა ორბელიანი. ანოტირებული ბიბლიოგრაფია (1658 — 1958)", შემდგ. მ. ჯიღაური; 1961 — „ი. გოგებაშვილი. ბიბლიოგრაფია (1865—1960)"; 1966 — „ი. ჭავჭავაძე. ბიობიბლიოგრაფია (1857—1907)", შემდგ. თ. ნაკაშიძე და ნ. კორძაია; 1967 — „ა. შანიძე. [ბიბლიოგრაფია]", შემდგ. შ. ძიძიგური; „ს. დოდაშვილი. ბიობიბლიოგრაფია (1825 — 1966)", შემდგ. ნ. დოლიძე და ნ. ფირცხალავა, რედ. ს. ხუციშვილი; 1968 — „ნ. ბარათაშვილი. ბიბლიოგრაფია (1852 — 1967)", შემდგ. ნ. ალანია, და სხვ.

**ბიოგენეზი** (*ბიო* . და ბერძნ. genesis — წარმოშობა), თეორიები, რ-თა თანახმადაც დედამიწაზე სიცოცხლის არსებობა ცოცხლიდან ცოცხლის წარმოშობის შედეგია. ბ-ს საფუძვლად უდევს ცოცხლისა და არაცოცხლის დაპირისპირება და სიცოცხლის მარადისობის იდეა. ბ-ის მიმდევრების (ი. ლიბიხი, ჰ. ჰელმჰოლცი, ს. არენიუსი და სხვ.) აზრით, ცოცხალ არსებათა ჩანასახები დედამიწაზე სხვა, უძველესი ციური სხეულებიდან (იხ. *პანსპერმია*) მოხვდნენ. შემდგომში გამოირკვა, რომ კოსმ. სხივები ყველაზე მდგრად ბაქტერიებსაც კი კლავს. ფ. ენგელსი უარყოფდა ბ-ს. იგი თვლიდა, რომ წარმოდგენა ცილის, როგორც სიცოცხლის საფუძვლის, მუდმივობის შესახებ ეწინააღმდეგებოდა მის ქიმ. თვისებებს, ხოლო სიცოცხლის მატარებელი პირველადი ორგანიზმების მუდმივობის აღიარება არ შეესაბამებოდა ისტ. წარმოდგენას ცოცხალ ბუნებაზე (შდრ. *აბიოგენეზი*).

**ბიოგენეზური კანონი,** ცოცხალ ბუნებაში არსებული კანონზომიერება, რ-იც იმაში მდგომარეობს, რომ ცალკეული ინდივიდის განვითარება (*ონტოგენეზი*) არის სახეობის ისტ. განვითარების (*ფილოგენეზის*) უმთავრესი ეტაპების მოკლე და სწრაფი გამეორება (*რეკაპიტულაცია*). ჩამოაყალიბა ე. ჰეკელმა (1866). უმდაბლეს ფორმათა ნიშნების გამოვლინება უფრო მაღალი ორგანიზაციის ფორმათა ონტოგენეზში ჯერ კიდევ დარვინამდე იყო აღნიშნული. მაგრამ მხოლოდ დარვინმა განმარტა ეს მოვლენა (1859) და განიხილა იგი, როგორც წინაპრული (ა ნ ც ე ს ტ რ ა ლ უ რ ი) ნიშნების გამეორება. რეკაპიტულაცია განაპირობებს ერთი და იმავე ტიპის ფარგლებში სხვადასხვა ცხოველის ემბრიონთა მსგავსებას (კ. ბერი, ჩ. დარვინი, ფ. მიულერი და სხვ.). ამიტომ ინდივიდის განვითარების ონტოგენეზში შესწავლა გარკვეულ წარმოდგენას იძლევა შესაბამისი სახეობის წარმოშობისა და ევოლუციის (ფილოგენეზის) შესახებ. ჩ. დარვინისა და ფ. მიულერის მიერ დადგენილი ეს კანონზომიერება განავითარა და ბ. კ-ად განაზოგადა ე. ჰეკელმა. რეკაპიტულაციის პრინ-



ნახ. 1. გალილეის ბინოკლი.



ნახ. 2. სხივთა სვლა პრიზმულ ბინოკლში.

ციპს იგი ორგანიზმთა ფილოგენეზის დადგენის სანდო საშუალებად თვლიდა; ევოლ. მნიშვნელობას ანიჭებდა ონტოგენეზში გამოვლინებულ წინაპრულ ნიშნებს (ამ ნიშნებს მან *პალინგენეზები* უწოდა, ემბრიონული განვითარების დანარჩენ თავისებურებებს კი — ც ე ნ ო გ ე ნ ე ზ ე ბ ი). ჰეკელს მიაჩნდა, რომ ცენოგენეზები მარტოოდენ ემბრიონული პერიოდის ადაპტაციებია და, ვინაიდან ისინი წინაპრულ ნიშნებს „აყალბებენ", ევოლ. მნიშვნელობა არა აქვთ. ამ შეხედულების მიხედვით, ონტოგენეზი ფილოგენეზური ცვლილებებით არის გაპირობებული, ხოლო ონტოგენეზური ცვლილებები არსებით როლს არ ასრულებენ ფილოგენეზში. აღმოჩნდა, რომ ონტოგენეზში ისტ. განვითარების ეტაპების ასახვა არასრულია, ვინაიდან ცენოგენეზები (*ჰეტეროქრონიის, ჰეტეროტოპიის, რედუქციის* პროცესები და მისთ.) ძლიერ ცვლიან წინაპრული ნიშნების რეკაპიტულაციას. უმართებულო აღმოჩნდა პალინგენეზებისა და ცენოგენეზების მკვეთრი დაპირისპირებაც. დადგინდა, რომ რეკაპიტულაციის სისრულე მნიშვნელოვნად არის დამოკიდებული იმაზე, თუ რა გზით ხორციელდება ონტოგენეზის ევოლ. ცვლილებები. ამ მხრივ დიდი მნიშვნელობა აქვს ა. სევერცოვის *ფილემბრიოგენეზის* თეორიას, რ-ის თანახმად, ონტოგენეზის ევოლ. ცვლილებები ხდება სამი მთავარი გზით — *ანაბოლიით, დევიაციით* და *არქალაქსისით*. რეკაპიტულაციის ცნების შემდგომი პროგრესი, რამაც ჰეკელისეული განმარტების არასრულყოფილება დაადასტურა, დაკავშირებულია ევოლ. მორფოლოგიის, ემბრიოლოგიისა და გენეტიკის მიღწევებთან; ეს მიღწევები განზოგადებულია ი. შმალგაუზენის მოძღვრებაში ორგანიზმის, როგორც მთლიანის შესახებ მის ინდივიდუალურ და ისტ. განვითარებაში.

**ბიოგენური ამინები,** პ რ ო ტ ე ი ნ ო გ ე ნ უ რ ი ა მ ი ნ ე ბ ი, აზოტშემცველი ორგ. ნივთიერებები, რ-ებიც ადამიანის, ცხოველის, ბაქტერიისა და მცენარის ორგანიზმში წარმოიქმნებიან ამინომჟავების დეკარბოქსილირების, ე. ი. მათთვის კარბოქსილის ჯგუფის ($COOH$) ჩამოცილების შედეგად ზოგი მათგანი (*ადრენალინი, ნორადრენალინი*, სეროტონინი, *ჰისტამინი თიამინი* და სხვ.) ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებაა. ბ.. ა. გავლენას ახდენენ თავის ტვინში აგზნებისა და შეკავების პროცესების მიმდინარეობაზე, მონაწილეობენ სისხლის წნევის რეგულაციაში. თავის ტვინში მათი ცვლის დარღვევის შედეგად ვითარდება მძიმე ფსიქ. მოშლილობა (მაგ., შიზოფრენია და სხვ.). მრავალი ბიოგენური ამინი წარმოიქმნება მსხვილ ნაწლავებში ლპობადი ბაქტერიების მოქმედების შედეგად და შეიძლება მოწამვლა გამოიწვიოს. მათი ბიოლ. ინაქტივაცია ხდება ჟანგვითი დეზამინირების (ანუ ამინოჯგუფის — $NH_3$ ჩამოცილების) გზით, სპეც. ფერმენტების — *ამინოქსიდაზების* ზემოქმედებით. ბ. ა-ის შებოჭვაში დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ *ადენოზინფოსფორის მჟავებს, ნუკლეინის მჟავებს*ა და მაღალმოლეკულურ ნახშირწყლებს (მაგ., *ჰეპარინს*). თუ ბ. ა. უჯრედებში შებოჭილი არიან, მათ აქტივობა ეკარგებათ და ამინოქსიდაზების ზემოქმედებას აღარ ექვემდებარებიან

**ბიოგენური ელემენტები,** ორგანიზმის შემადგენელ ნივთიერებათა შენებაში მონაწილე ქიმ. ელემენტები, რ-ებსაც გარკვეული ბიოლ. მნიშვნელობა აქვთ. ძირითადი ბ. ე-ა ჟანგბადი (შეადგენს ორგანიზმის საერთო მასის 70%-ს), ნახშირბადი (18%), წყალბადი (10%), აზოტი, კალციუმი, კალიუმი, ფოსფორი, მაგნიუმი, გოგირდი, ქლორი, ნატრიუმი, რკინა და სხვ. ისინი შედიან ყველა ცოცხალი ორგანიზმის შედგენილობაში, ქმნიან ორგანიზმის ძირითად მასას (საშუალოდ ორგანიზმის საერთო წონის 99,4%) და უდიდეს როლს ასრულებენ ორგანიზმის ცხოველმყოფელობაში. ანალიზური ქიმ. ახ. მეთოდების გამოყენებით და სპექტრული ანალიზის საშუალებით მეცნიერებმა აღმოაჩინეს ორგანიზმის შედგენილობაში უმცირესი რაოდენობით შემავალი (ორგანიზმის წონის დაახლოებით 0,6%) ე. წ *მიკროელემენტები*. მთელ რიგ ბ. ე-ს დიდი მნიშვნელობა აქვთ მხოლოდ გარკვეული ჯგუფის ცოცხალი ორგანიზმებისათვის (მაგ., ბორი აუცილებელია მცენარეებისათვის, ვანადიუმი — ასციდიებისათვის და ა შ ). გარდა ამისა, ორგანიზმში შემავალი ამა თუ იმ ელემენტის არსებობა დამოკიდებულია გარემოსა და საკვების შედგენილობაზე, ორგანიზმის ეკოლ. თავისებურებებსა და სხვა ფაქტორებზე (იხ. ცხრილი). ზოგიერთი ელემენტის უკმარისობა ორგანიზმში იწვევს *ბიოგეოქიმიურ ენდემიას*, მაგ., სასმელ წყალში და საკვებში იოდის უკმარისობა— ადამიანში ჩიყვის განვითარებას; ბორის ნაკლებობა — ე. წ. ჭარხლის შავლაქიანობას და სხვ. ძუძუმწოვრების ორგანიზმის შედგენილობაში მუდმივად შემავალი ელემენტები შეიძლება 3 ჯგუფად დაიყოს: 1. შეუცვლელი ელემენტები, რ-ებიც შედიან ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებების (ფერმენტები, ჰორმონები, პიგმენტები, ვიტამინები) შედგენილობაში; 2. ელემენტები, რ-თა ფიზიოლ. და ბიოქიმ. როლი ნაკლებად ცნობილია, და 3. ელემენტები, რ-თა როლი უცნობია.

**ბიოგენური სტიმულატორები,** ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი წ ა რ მ ო შ ო ბ ი ს ს ტ ი მ უ ლ ა ტ ო რ ე ბ ი (მედ.), ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებები; გარკვეულ პირობებში წარმოიქმნება ცხოველურ და მცენარეულ ქსოვილებში. მოძღვრება ბ. ს-ზე პირველად შეიმუშავა საბჭ. ოფთალმოლოგმა ვ. *ფილატოვმა*. ბ. ს. ადამიანის ორგანიზმის ფუნქციების არასპეციფ. სტიმულატორებია. მათი ქიმ. აღნაგობა და მოქმედების მექანიზმი ბოლომდე არ არის ახსნილი. ბ. ს-ის შემცველ პრეპა-

ო რ გ ა ნ ი ზ მ შ ი ქ ი მ ი უ რ ი ე ლ ე მ ე ნ ტ ე ბ ი ს შ ე მ ც ვ ე ლ ო ბ ა
*მგ* ნ ი ვ თ ი ე რ ე ბ ი ს 100 *გ* მ შ რ ა ლ წ ო ნ ა ზ ე (ს ა შ უ ა ლ ო მ ო ნ ა ც ე მ ე ბ ი)

| ქიმიური ელემენტი | მცენარეები | | ცხოველები | | ბაქტერიები |
|---|---|---|---|---|---|
| | ზღვის | ხმელეთის | ზღვის | ხმელეთის | |
| C | 34500 | 45400 | 40000 | 46500 | 54000 |
| O | 47000 | 41000 | 40000 | 18600 | 23000 |
| N | 1500 | 3000 | 7500 | 10000 | 9600 |
| H | 4100 | 5500 | 5200 | 7000 | 7400 |
| Ca | 1000 | 1800 | 150—2000 | 20—8500 | 510 |
| Mg | 520 | 320 | 500 | 100 | 700 |
| Na | 3300 | 120 | 400—4800 | 400 | 460 |
| K | 5200 | 1400 | 500—3000 | 740 | 11500 |
| P | 350 | 230 | 400—1800 | 1700—4400 | 3000 |
| S | 1200 | 340 | 500—1900 | 500 | 530 |
| Cl | 470 | 200 | 500—9000 | 280 | 230 |
| Si | 150—2000 | 20—500 | 7—100 | 12—600 | 18 |
| Fe | 70 | 14 | 40 | 16 | 25 |
| Cu | 1 | 1,4 | 0,4—5 | 0,24 | 4,2 |
| Zn | 15 | 10 | 0,6—150 | 16 | — |
| Cd | 0,04 | 0,06 | 0,015—0,3 | ⩽0,05 | |
| Sr | 26—140 | 2,6 | 2—50 | 1,4 | |
| F | 0,45 | 0,05—4 | 0,2 | 15—50 | |
| Br | 74 | 1,5 | 6—100 | 0,6 | |
| I | 3—150 | 0,042 | 0,1—15 | 0,043 | |
| Mn | 5,3 | 63 | 0,1—6 | 0,02 | 3 |
| Co | 0,07 | 0,05 | 0,05—0,5 | 0,003 | |
| Ni | 0,3 | 0,3 | 0,04—2,5 | 0,08 | |
| Cr | 0,1 | 0,023 | 0,02—0,1 | 0,0075 | |
| Mo | 0,045 | 0,09 | 0,06—0,25 | <0,02 | |
| Se | 0,08 | 0,02 | — | 0,17 | |
| V | 0,2 | 0,16 | 0,014—0,2 | 0,015 | 0,55 |
| B | 12 | 5 | 2—5 | 0,05 | 21 |
| Al | 6 | 50(0,05—400) | 1,5 | 0,4—10 | |
| Be | 0,0001 | <0,01 | — | 0,00003—0,0002 | |
| Ba | 3 | 1,4 | 0,02—0,3 | 0,075 | |
| Li | 0,5 | 0,01 | 0,1 | <0,002 | |
| Rb | 0,74 | 2 | 2 | 1,7 | |
| Cs | 0,007 | 0,02 | — | 0,0064 | |
| Ti | 1,2—8 | 0,1 | 0,02—2 | <0,02 | |
| Ga | 0,05 | 0,006 | 0,05 | <0,0006 | |
| As | 3 | 0,02 | 0,0005—0,03 | ⩽0,02 | |
| Ag | 0,025 | 0,006 | 0,3—1,1 | 0,0006 | |
| Au | 0,0012 | <0,00005—0,0002 | 0,00003—0,0008 | 0,000023(?) | |
| Hg | 0,003 | 0,0015 | — | 0,0046 | |
| Zr | ⩽2 | 0,064 | 0,01—0,1 | <0,03 | |
| Sn | 0,1 | <0,03 | 0,02—2 | <0,015 | |
| Sb | — | 0,006 | 0,02 | 0,0006 | |
| La | 1 | 0,0085 | 0,01 | 0,00001 | |
| W | 0,0035 | 0,007 | 0,00005—0,005 | ? | |
| Pb | 0,84 | 0,27 | 0,05 | 0,2 | |
| Bi | — | 0,006 | 0,004—0,03 | 0,0004 | |
| U | — | 0,0038 | — | 0,0013 | |
| Hf | <0,04 | <0,001 | — | 0,004 | |

რატებს ამზადებენ მცენარეული (ალოეს ფოთლების ექსტრაქტი) და ცხოველური ქსოვილებისაგან სხვადასხვა წესით (გაცივება, სიბნელეში შენახვა და სხვ.), აგრეთვე ტორფისაგან, ლიმანისა და შლამის (პელოიდინი) ტალახისაგან, რ-ებშიც ბ. ს. მკვდარი მიკროფლორისა და მიკროფაუნისაგან წარმოიქმნება. ბ. ს-ს მედიცინაში იყენებენ ანთებითი, დეგენერაციული და ატროფიული პროცესების სამკურნალოდ. მეცხოველეობაში ბ. ს-ს იყენებენ სამკურნალოდ (ხანგრძლივად შეუხორცებელი ჭრილობა, წყლული, თვალის დაავადება, ეგზემა, ძვლის გაბზარვა და მოტეხილობა, მომყოლის შეჩერება, უნაყოფობა, მასტიტი და სხვ.), მოზარდეულის ზრდის სტიმულირებისათვის, სას.-სამ. ცხოველთა ნაყოფიერებისა და პროდუქტიულობის გასაზრდელად. საინიექციოდ იხმარება თხევადი ქსოვილოვანი პრეპარატები, დასალევად და საიმპლანტაციოდ — მშრალი ქსოვილოვანი პრეპარატები, მაგ., მაკე ფაშატის შრატი (მფშ) და სხვ.

**ბიოგეოგრაფია** (*ბიო*... და *გეოგრაფია*), მეცნიერება, რ-იც შეისწავლის დედამიწის ზედაპირზე სხვადასხვაგვარი *ბიოცენოზის*, აგრეთვე ცხოველების, მცენარეებისა და მიკროორგანიზმების (სახეობების, გვარებისა და სხვ. ტაქსონომიური კატეგორიების) გავრცელებისა და განსახლების კანონზომიერებებს. ბ. ბიოლოგიისა და გეოგრაფიის მოსაზღვრე მეცნიერებაა. იგი მოიცავს ორგანიზმების გეოგრაფიას (რ-შიც შედის მიკროორგანიზმების გეოგრაფია, მცენარეთა გეოგრაფია, ცხოველთა გეოგრაფია, ორგანიზმების ზოგადი გეოგრაფია), მცენარეული საფრისა და ცხოველთა მოსახლეობის გეოგრაფიას [რ-შიც შედის მიკრობოცენოზების გეოგრაფია, ფიტოცენოზების (მცენარეული საფრის) გეოგრაფია, ზოოცენოზების (ცხოველთა მოსახლეობის) გეოგრაფია, ბიოცენოზების გეოგრაფია].

ბ-ის ძირითადი მიმართულებებია: არეალოლოგიური, ფლორისტიკული და ფაუნისტიკური, რეგიონული, ეკოლოგიური და ისტორიული ბ.; არეალოლოგიის დარგში დადგენილია მნიშვნელოვანი რაოდენობის სახეობათა არეალები (გავრცელების ოლქები); ფლორისტიკული და ფაუნისტიკური თვალთახედვით უკეთაა გამოკვლეული უმაღლესი მცენარეები და ხერხემლიანი ცხოველები; შედარებით ნაკლებადაა შესწავლილი უხერხემლო ცხოველთა და უმდაბლეს მცენარეთა კლასების უმრავლესობა. ფლორისტიკული და ფაუნისტიკური რეგიონების გამოყოფისას რეგიონული ბ-თვის აშკარა გახდა, რომ საჭიროა არა მხოლოდ ენდემური, არამედ დამახასიათებელი ტაქსონების აღრიცხვა და ამა თუ იმ სახეობის სიუხვის შეფასება. გამოყოფილია დიდი რეგიონები (ოლქები, ქვეოლქები), რ-ებიც საერთოა ცხოველების, მცენარეებისა და მიკროორგანიზმების ყველა სისტემატიკური ჯგუფისათვის. მაგრამ ყოველთვის არ ხერხდება უფრო მცირე ზომის რეგიონების (ოლქების, რაიონების) გამოყოფა, რადგან ორგანიზმების სხვადასხვა ჯგუფს განსხვავებული განსახლების კანონზომიერებანი აქვს. ეკოლოგიურ ბ-ში მნიშვნელობა ენიჭება ორგანიზმების როლს ბიომასის, ბიოლ. პროდუქტიულობისა და ბუნებრივ-ტერიტ. კომპლექსების ცხოვრებაში, კერძოდ, ენერგიის გარდაქმნის შესწავლას. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ორგანიზმებზე ადამიანის ზემოქმედების ბიოგეოგრ. ასპექტების შესწავლას. ისტორიული ბ. იკვლევს თანამედროვე ბიოცენოზებსა და ორგანიზმებზე დედამიწის გეოლ. წარსულის ზეგავლენას.

ბ-ს აქვს შემდეგი მეთოდები: შედარებით-გეოგრაფიული (სხვადასხვაგვარი ბუნებრივ-ტერიტ. კომპლექსების ფაუნის, ფლორის, მცენარეული საფრის, ცხოველთა მოსახლეობის თავისებურებათა შედარება), ეკოლოგიური (ორგ. სამყაროს ურთიერთზეგავლენის დადგენა ბუნებრივ-ტერიტ. კომპლექსების სხვა კომპონენტებთან), რაოდენობრივი (ბიომასისა და ბიოლ. პროდუქციის განაწილების კანონზომიერების დადგენა), ისტ. და კარტოგრაფიული.

ბ-ს მიაკუთვნებენ მეცნიერებებს, რ-ებიც ბიოსფეროს შეეხება. მოძღვრება ბიოსფეროს შესახებ დაამუშავა ვ *ვერნადსკიმ*. ბ. მჭიდროდაა დაკავშირებული ბიოცენოლოგიასთან, ეკოლოგიასა და ბიოგეოცენოლოგიასთან. ბ-ის შემადგენლობაში (სხვა განყ-ებებთან ერთად) შედის ბიოცენოზთა გეოგრაფიაც.

ბ. წარმოადგენს მცენარეული საფრისა და ცხოველთა სამყაროს რაციონალური გამოყენების თეორ. საფუძველს. იგი ადგენს რესურსების გამოყენების ნორმებსა და ვადებს გეოგრ. გარემოს თავისებურებებთან დაკავშირებით. ბუნების დაცვის სწორი ორგანიზაცია დაფუძნებულია სხვადასხვა ფიზ.-გეოგრ. ოლქებისა და ნაირგვარი ზონების ბიოგეოგრ. თავისებურებათა ცოდნაზე.

სსრკ-ში ბ-ის კათედრებია მოსკ. და ლენინგრ. უნ-ტებში. ბ-ის განყ-ბაა სსრკ მეცნ. აკად. გეოგრ. ინ-ტში; ბ-ის კომისიები არის საკავშ. გეოგრ. საზ-ბასა და მის მოსკ. ფილიალში, ხოლო სექცია — საქ. სსრ გეოგრ. საზ-ბაში. სამეცნ. და ტექ. ინფორმაციის საკავშ. ინ-ტი გამოსცემს რეფერატულ ჟურნალს ,,ბიოგეოგრაფია''.

*ლიტ*.: Воронов А. Г., Биогеография, М., 1963; Наумов Г. В., Краткая история биогеографии, М., 1969.

**ბიოგეოსფერო** (*ბიო*..., *გეო*... და *სფერო*), დედამიწის გარსი, რ-შიც თავმოყრილია პლანეტის ცოცხალი ნივთიერება. მდებარეობს დედამიწის ქერქის ატმოსფეროსთან შეხების ზონასა და ჰიდროსფეროს ზედა ნაწილში. ბიოსფეროსაგან განსხვავებით ბ. მოიცავს ცოცხალი ნივთიერების კონცენტრაციის არეს, რ-ის სისქე რამდენიმე მეტრიდან (სტეპში, უდაბნოში, ტუნდრაში) ათეულ და ასეულ მეტრამდე (ტყეებში და ზღვებში) მერყეობს. ცოცხალი ნივთიერების ერთდროულად მოქმედი მასა პლანეტარულ მასშტაბში უმნიშვნელოა და შეადგენს დედამიწის მასის დაახლ. $^{1}/_{6}\cdot 10^{-9}$-ს. მიუხედავად ამისა, თავისი მნიშვნელობით (ვ. ვერნადსკის მიხედვით) იგი ერთ-ერთ უმთავრეს გეოქიმ. ფაქტორს წარმოადგენს. ბ-ს სტრუქტურა და აქტიურობა სივრცეში ძალზე არაერთგვაროვანია. ბ-ს ელემენტარულ უჯრედებს წარმოადგენენ *ბიოგეოცენოზები*.

ბ. დედამიწის ერთადერთი გარსია, სადაც შესაძლებელია ადამიანის ნორმალური არსებობა. ბ-დან კაცობრიობა იღებს მისთვის საჭირო თითქმის ყველა რესურსს: წყალს, ჟანგბადს, საწვავს, საკვებს, ნედლეულს მრეწველობისა და მშენებლობისათვის და სხვ. თავის მხრივ ბ. განიცდის ადამიანის განუწყვეტელ მზარდ და მრავალფეროვან ზეგავლენას, რ-იც ზოგჯერ გამანადგურებელიცაა ბ-თვის.

**ბიოგეოქიმია,** გეოქიმიის ნაწილი, რ-იც შეისწავლის ბიოსფეროში ორგანიზმების მონაწილეობით მიმდინარე გეოქიმ. პროცესებს. ბ. განიხილავს ბიოსფეროს მთლიანად (და არა ცალკეულ ინდივიდებს ან ორგანიზმთა სახეობებს), მის ქიმ. შედგენილობას, ენერგიასა და ბიოსფეროში მიმდინარე ქიმ. პროცესებს. ბ-ს უაღრესად დიდი მნიშვნელობა აქვს ორგ. და არაორგ. სამყაროს ქიმ. ურთიერთქმედების საკითხის გასარკვევად. ცოცხალი ნივთიერება თანაბრად არ არის განაწილებული დედამიწაზე. ცნობილია მისი დაგროვების არეები, პირველ რიგში: ჰიდროსფერო, ტროპოსფერო, ლითოსფეროს ზედა თხელი პერიფერიული ფენა და ნიადაგები. მცენარეული ორგანიზმები შეადგენენ ცოცხალი ორგანიზმების მთავარ მასას, მაგრამ მხოლოდ ცოცხალი ნივთიერების მასა არ განსაზღვრავს მის ბიოგეოქიმ. მნიშვნელობას. ცოცხალი ნივთიერების ისეთ უმნიშვნელო კომპონენტს, როგორიცაა უმდაბლესი წყალმცენარეები, მიკროორგანიზმები და ბაქტერიები, რ-ებიც ძალზე სწრაფად მრავლდებიან, გაცილებით დიდი ბიოგეოქიმ. მნიშვნელობა აქვს.

ცოცხალი ნივთიერება შედგება ორგ. და მეტალო-ორგ. ნაერთებისაგან, რ-თა შედგენილობაში შედის მრავალი ქიმ. ელემენტი (იხ. ცხრილი); ზოგიერთი ელემენტი დიდი რაოდენობითაა, რადგანაც იგი, როგორც ჩანს, სასიცოცხლო ფიზიოლ. ფუნქციას ასრულებს, ზოგი ელემენტი კი — მცირე რაოდენობით და ისიც არა ყოველთვის. ბიოსფეროში განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს აირებს $O_2$, $CO_2$ $N_2$ და $NH_3$, წყალს და იონებს $H^+$, $OH^-$, $NO_3^-$, $SO_4^{2-}$ $PO_4^{3-}$, $Na^+$, $K^+$, $Ca^{2+}$, $Mg^{2+}$ (ჰიდროსფერო), ზოგი მძიმე მეტალის კომპლ. ნაერთი კი შედარებით ნაკლები რაოდენობითაა.

ცოცხალ ორგანიზმებში მეტად მცირე რაოდენობითაა ისეთი ქიმ. ელემენტები, რ-ებიც ბიოსფეროში არ ქმნიან ხსნად და ადვილად მოძრავ ნაერთებს. ამიტომაა, რომ ქიმ. ელემენტის კლარკი არ განაპირობებს მისი კონცენტრაციის ხარისხს ცოცხალ ორგანიზმში, რ-იც მთლიანად არ იმეორებს გარემოს ქიმ. შედგენილობას.

ცოცხალი ნივთიერების მონაწილეობა ბიოგეოქიმ. პროცესებში პირდაპირ ან არაპირდაპირ ვლინდება. პირდაპირი პროცესების დროს ცოცხალი ორგანიზმების ხარჯზე წარმოიქმნება დიატომიტი, კირქვა, ნახშირი, ნავთობი და სხვ. (ცოცხალი ნივთიერების დაშლის შედეგად მისი გადასვლა ორგ. ფორმიდან მინერალურში), ფოტოსინთეზის შედეგად თანამედროვე ატმოსფეროში წარმოიქმნება ჟანგბადი და სხვ.; უფრო მრავალფეროვანია ცოცხალი ნივთიერების არაპირდაპირი გავლენა გეოქიმ. პროცესებზე, მაგ., მიკროორგანიზმების გავლენით რკინის, მანგანუმის და სხვ. ელემენტების დაჟანგვა და ამის გამო მათი გამოლექვა; სულფატებიდან გოგირდის აღდგენა და სხვ. აღსანიშნავია, რომ მკვლევართა უმრავლესობის აზრით, ბიოგეოქიმ. პროცესების ამგვარი დანაწილებისათვის მეცნიერებას ჯერჯერობით არ გააჩნია უტყუარი საბუთები. ცოცხალი ნივთიერების გავლენით გეოქიმ. პროცესები იცვლება დროსა და სივრცეში. ასე მაგ., როდესაც დედამიწაზე ჯერ კიდევ არ იყო ბიოსფერო, ურანი, გერმანიუმი და ვანადიუმი გროვდებოდა რკინის დანალექ მადნებში, ხოლო ბიოსფეროს წარმოშობის შემდეგ ამ ელემენტების კონცენტრაცია ხდებოდა უმთავრესად ზოგიერთ განამარხებულ ნახშირსა და ბიტუმში. ცოცხალი ნივთიერება $H_2O$-სა და $CO_2$-თან ერთად განსაკუთრებულ როლს ასრულებს გამოფიტვისა და ბიოგენური დანალექი ქანების (ზღვებსა და ოკეანეებში) წარმოშობის პროცესში. დიდ ბიოგეოქიმ. როლს თამაშობს ადამიანი თავისი გეოლ. საქმიანობით. დედამიწის წიაღიდან ყოველწლიურად ერთ სულ მოსახლეზე რამდენიმე ათეული ტ ქანი ამოაქვთ. ადამიანი თავისი საქმიანობით დიდ გავლენას ახდენს ატმოსფეროს, ბიოსფეროს, დედამიწის ქერქის ქიმ. და იზოტოპურ შედგენილობაზე. ეს გავლენა წლიდან წლამდე ძლიერდება.

*ლიტ*.: Вернадский В. И., Химическое строение биосферы Земли и ее окружения, М., 1965; Виноградов

А. П., Химический элементарный состав организмов моря, «Труды Биогеохимической лаборатории АН СССР», 1935—44, т. 3, 4, 6.
*თ. ივანიცკი.*

დედამიწის ქერქში, ნიადაგსა და ცოცხალ ორგანიზმებში ზოგიერთი ქიმ. ელემენტის საშუალო შემცველობა (% მასის მიხედვით; 1968 მონაცემები).

| ქიმიური ელემენტი | დედამიწის ქერქი (დანალექი ქანები) | ნიადაგი | ორგანიზმები (მცენარეები) |
|---|---|---|---|
| B | $1\cdot10^{-2}$ | $1\cdot10^{-3}$ | $1\cdot10^{-4}$ |
| C | 1,0 | 2,0 | 18,0 |
| N | $6\cdot10^{-2}$ | $1\cdot10^{-1}$ | $3\cdot10^{-1}$ |
| O | 52,8 | 49,0 | 70,0 |
| F | $5\cdot10^{-2}$ | $2\cdot10^{-2}$ | $1\cdot10^{-5}$ |
| Na | 0,66 | 0,63 | $2\cdot10^{-2}$ |
| Mg | 1,34 | 0,63 | $7\cdot10^{-2}$ |
| Al | 10,45 | 7,1 | $2\cdot10^{-2}$ |
| Si | 23,8 | 33,0 | $1,5\cdot10^{-1}$ |
| P | $7\cdot10^{-2}$ | $8\cdot10^{-2}$ | $7\cdot10^{-2}$ |
| S | $3\cdot10^{-1}$ | $8\cdot10^{-2}$ | $5\cdot10^{-2}$ |
| Cl | $1,6\cdot10^{-2}$ | $1\cdot10^{-2}$ | $10^{-2}$ |
| K | 2,28 | 1,36 | $3\cdot10^{-1}$ |
| Ca | 2,53 | 1,37 | $3\cdot10^{-1}$ |
| Ti | 0,45 | $4,6\cdot10^{-1}$ | $1\cdot10^{-4}$ |
| Mn | $6,7\cdot10^{-2}$ | $8\cdot10^{-1}$ | $1\cdot10^{-3}$ |
| Fe | 3,3 | 3,8 | $2\cdot10^{-2}$ |
| Cu | $5,7\cdot10^{-3}$ | $2\cdot10^{-3}$ | $2\cdot10^{-4}$ |
| Sr | $4,5\cdot10^{-2}$ | $3\cdot10^{-2}$ | $10^{-4}$ |
| Zr | $2\cdot10^{-4}$ | $3\cdot10^{-2}$ | $10^{-4}$ |
| I | $1\cdot10^{-4}$ | $5\cdot10^{-4}$ | $1\cdot10^{-5}$ |
| Ba | $8\cdot10^{-2}$ | $5\cdot10^{-2}$ | $10^{-4}$ |
| U | $3\cdot10^{-4}$ | $5\cdot10^{-5}$ | $5\cdot10^{-7}$ |

**ბიოგეოქიმიური ენდემები** (ბერძნ. endēmos — ადგილობრივი), მცენარეების, მიკროორგანიზმებისა და ზოგჯერ ცხოველთა სახეობები, რ-ებიც გავრცელებულია განსაზღვრულ *გეოქიმიურ პროვინციაში*. მათი წარმოშობა გარემოს გეოქიმ. ფაქტორების ზემოქმედების შედეგია. განსაკუთრებით ბევრი ბ. ე. იმ რ-ნებშია, სადაც უფრო მკვეთრად მჟღავნდება ქანების, ნიადაგის, წყლის ქიმ. მოზაიკურობა (იხ. *ბიოგეოქიმიური პროვინცია*). ბ. ე-ს განეკუთვნება ხავსების, გვიმრების, წიწვოვნების, ფარულთესლოვნების ზოგიერთი სახეობა. შუა და სამხრ. ევროპაში თუთიით მდიდარ ნიადაგებზეა გავრცელებული ყვითელი ია (Viola lutea var. calaminaria); სერპენტინული გვიმრა (Asplenium serpentini) გვხვდება შუა ევროპაში ნიკლით და ქრომით მდიდარ ნიადაგებზე; კობალტის ქოთანა (Silene cobalticola) იზრდება ცენტრ. აფრიკაში მხოლოდ სპილენძის საბადოებზე. საქართველოში კირქვებზე გავრცელებულია მაგ., ძაკუს მაჩიტა (Campanula dzaaku), კირქვიანების მაჩიტა (Campanula calcarea) და სხვ. მიკროორგანიზმებიდან ბ. ე-ს შეიძლება მიეკუთვნოს გოგირდისა და *რკინის ბაქტერიები*. იხ. აგრეთვე *ბიოინდიკატორები*.

**ბიოგეოქიმიური ენდემია,** მცენარის, ცხოველის ან ადამიანის დაავადებანი, რ-ებსაც იწვევს გარემოში გარკვეული ქიმ. ელემენტების უკმარისობა ან სიჭარბე. იხ. სტ. *ბიოგეოქიმიური პროვინცია*.

**ბიოგეოქიმიური პროვინცია,** ქიმიური ელემენტების შემცველობით განსხვავებული არეები დედამიწის ზედაპირზე, ნიადაგსა და ჰიდროსფეროში, რ-ებთანაც დაკავშირებულია ადგილ. ფლორისა და ფაუნის გარკვეული ბიოლ. რეაქციები. ნიადაგის შედგენილობაში შემავალი ესა თუ ის ქიმ. ელემენტი (ან ქიმ. ნაერთი) გავლენას ახდენს მცენარეული საფრის ხასიათზე, განაწილებასა და ცვალებადობაზე. მაგ., კარგადაა ცნობილი სერპენტინიტებზე, კირქვებზე, გაუმდინარე დამლაშებულ არეებში და ქვიშებზე გავრცელებული სპეციფ. მცენარეულობა. რომელიმე ქიმ. ელემენტის მკვეთრი ნაკლებობა ან სიჭარბე ამა თუ იმ ბ. პ-ის ფარგლებში იწვევს ბიოგეოქიმ. ენდემიებს — მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანთა დაავადებას. მაგ., საკვებში იოდის ნაკლებობა იწვევს ადამიანთა და ცხოველთა დაავადებას ჩიყვით. ნიადაგში სელენის სიჭარბე — შხამიანი სელენიანი ფლორის გაჩენის მიზეზია და ა. შ.

ბ. პ-ში გამოყოფენ ორ გენეტიკურ ტიპს: 1. გარკვეულ ნიადაგურ ზონებთან დაკავშირებულ ბ. პ-ს ცალკეული უბნების ან არეების სახით, რ-ებიც განპირობებულია ამა თუ იმ ქიმ. ელემენტის ნაკლებობით. 2. ინტრაზონალური ხასიათის ბ. პ-ს, რ-იც წარმოქმნილია რომელიმე ან რამდენიმე ქიმ. ელემენტის სიჭარბით მარილიანი წყებების, ვულკანური ემანაციებისა და მადნეული საბადოების პირველადი ან მეორეული გაფანტვის შარავანდედების გავრცელების ფართზე. ამგვარ ბ. პ-ში ვითარდება ადამიანთა და ცხოველთა ფლუოროზი — მოქმედი ვულკანების გავრცელების არეებში, ფლუორიტისა და ფტორაპატიტის საბადოების მახლობლად; ცხოველთა მოლიბდენოზისი — მოლიბდენის საბადოების ფარგლებში და სხვ.

ბ. პ-ის ფარგლებში განარჩევენ ორგანიზმების მიერ ქიმ. ელემენტების კონცენტრაციის 2 სახეს: ჯგუფურს, როდესაც მოცემული პროვინციის ყველა მცენარე ამა თუ იმ რაოდენობით აგროვებს გარკვეულ ქიმ. ელემენტს, და სელექციურს, როდესაც ამა თუ იმ ქიმ. ელემენტის კონცენტრაცია ხდება მხოლოდ გარკვეული ორგანიზმის მიერ.

გარკვეული სახეობის ორგანიზმების კონსტ. თვისებები, განსაკუთრებით ამა თუ იმ ბ. პ-ში მათი ხანგრძლივი იზოლირებული არსებობა განაპირობებს ორგანიზმების ცვალებადობას, ფიზიოლ. რასების, მორფოლ. ვარიაციების, სახეობებისა და ქვესახეობების წარმოქმნას.

ბევრი ქიმ. ელემენტი მცირე რაოდენობით (მიკროელემენტი) შედის ცოცხალი ორგანიზმების შედგენილობაში. ცნობილია 30-ზე მეტი ქიმ. ელემენტი: Li, B, Be, C, N, F, Na, Mg, Al, Si, P, S, Cl, K, Ca, V, Mn, Cu, Zn, As, Se, Br, Mo, I, Pb, U და სხვ., რ-თანაც დაკავშირებულია ბ. პ-ის ენდემიების წარმოშობა და ორგანიზმ-კონცენტრატორების გაჩენა.

ბ. პ-ის ქიმ. ეკოლოგიის შესწავლის შედეგად შესაბამისი ენდემიების წინააღმდეგ ფართოდ იყენებენ ქიმ. ელემენტებს (B, Cu, Mn, Co, I და სხვ.), როგორც სასუქებს ან ცხოველთა საკვებისათვის დანამატს. ნიადაგებსა და მცენარეულობაში ქიმ. ელემენტების შემცველობის შესწავლის საფუძველზე შეიქმნა სასარგებლო წიაღისეულის საბადოების ძებნის ბიოგეოქიმ. მეთოდი. გეოლ. წარსულში ბ. პ. ასევე მნიშვნელოვან როლს ასრულებდა ფლორისა და ფაუნის შერჩევასა და ცვლილებაში. პალეობიოგეოქიმ. პროვინციების რეკონსტრუქციამ შესაძლებელია ბევრი რამ ახსნას ორგ. სამყაროს ევოლუციაში.

*ლიტ.*: Виноградов А. П., Биогеохимические провинции и их роль в органической эволюции, «Геохимия», 1963, № 3.

**ბიოგეოცენოზი** (*ბიო...*, *გეო...* და ბერძნ. koinos — საერთო), ურთიერთგანპირობებული კომპლექსი დედამიწის ზედაპირის გარკვეულ მონაკვეთზე არსებული ცოცხალი და არაცოცხალი კომპონენტებისა, რ-ებიც ერთმანეთთან დაკავშირებულია ნივთიერებათა და ენერგიის ცვლით. ბ-ის ცოცხალი კომპონენტებია *ავტოტროფული ორგანიზმები* (მწვანე მცენარეები, რ-ებიც ფოტოსინთეზს ახდენენ, და მიკროორგანიზმები, რ-თა საშუალებითაც ხორციელდება ქემოსინთეზი) და *ჰეტეროტროფული ორგანიზმები* (ცხოველები, სოკოები, მრავალი ბაქტერია, ვირუსები), ხოლო არაცოცხალი—ატმოსფეროს ქვედა ფენა აირებითა და თბური რესურსებითურთ, მზის ენერგია, ნიადაგი წყლისა და მინერ. რესურსებითურთ და ნაწილობრივ გამოფიტვის ქერქი.

ტერმინი „ბ." 1940 შემოიღო ვ. *სუკაჩოვმა*. შინაარსით იგი უახლოვდება ინგლ. მეცნიერის ა. ტენსლის მიერ 1935 შემოღებულ *ეკოსისტემას*.

ბ-ში განსაკუთრებულ როლს ასრულებენ მწვანე მცენარეები, რ-ებიც იძლევიან ცოცხალი ნივთიერების ძირითად მასას და ქმნიან პირველადს ორგ. ნივთიერებებს. წარმოქმნილი ნივთიერება და გამოყოფილი ენერგია თვით მცენარეთა მიერ გამოიყენება და კვების ჯაჭვის მეშვეობით ყველა ჰეტეროტროფულ ორგანიზმს გადაეცემა. ფოტოსინთეზისა და სუნთქვის მეშვეობით მწვანე მცენარეები აწონასწორებენ ატმოსფეროში ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის ბალანსს, *ტრანსპირაციის* მეშვეობით კი მონაწილეობენ წყლის წრებრუნვაში; ისინი განსაზღვრავენ ცხოველებისა და მიკროორგანიზმების არსებობას და განაწილებას ბ-ში. ქემოტროფულ მიკროორგანიზმთა როლი ბ-ში უმნიშვნელოა.

ბ-ში მონაწილეობის მიხედვით ჰეტეროტროფები შეიძლება დაიყოს ორ ჯგუფად — მ ო მ ხ მ ა რ ე ბ ლ ე ბ ი, რ-ებიც გარდაქმნიან და ნაწილობრივ შლიან ცოცხალი ორგანიზმების ორგ. ნივთიერებას, და დ ა მ რ ღ ვ ე ვ ე ბ ი (სოკოები, ბაქტერიები), რ-ებიც მკვდარი ორგანიზმების ან მათი ნაწილების რთულ ორგ. ნივთიერებებს შლიან მარტივ მინერ. შენაერთებად. ყოველი გარდაქმნის დროს თავდაპირველად დაგროვილი ენერგიის ნაწილი იკარგება. ბ-ში დიდ როლს ასრულებენ ნიადაგის ცხოველები—საპროფაგები, რ-ებიც მკვდარ მცენარეთა ორგ. ნარჩენებით იკვებებიან, და ნიადაგის მიკროორგანიზმები (სოკოები, ბაქტერიები),




ბიოგეოცენოზის კომპონენტების ურთიერთდამოკიდებულების სქემა.

რ-ებიც ამ ნარჩენებს შლიან და მათ მინერალიზაციას ახდენენ. მათს მოქმედებაზეა დამოკიდებული ნიადაგის სტრუქტურა, ჰუმუსის წარმოქმნა, ნიადაგში აზოტის შემცველობა და ნიადაგის სხვა მრავალი თვისება. ბ-ის არსებობა ჰეტეროტროფების გარეშე შეუძლებელია. ბ-ის საზღვრის დადგენა უფრო ხშირად ფიტოცენოზის მიხედვით ხდება. ბ. დინამ. სისტემაა. იგი განუწყვეტლივ იცვლება და ვითარდება მისი კომპონენტების შინაგანი წინააღმდეგობის შედეგად. ვინაიდან ცალკეულ ბ-ს აქვს მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი ენერგიისა და ნივთიერებათა ცვლის უნარი, ის თვითრეგულაციის მქონე სისტემად უნდა ჩაითვალოს.

ბ-ის პრაქტ. მნიშვნელობა ძალიან დიდია, რადგან ის სახავს ბუნებრივი ბი-

ოლ. რესურსების გამოყენებისა და გარდაქმნის ახ. გზებს.

*ლიტ.*: Основы лесной биогеоценологии, под ред. В. Н. Сукачева и Н. В. Дылиса, М., 1964.

**ბიოგეოცენოლოგია** (*ბიო...*, *გეო...*, ბერძნ. koinos — საერთო და logos — სიტყვა, მოძღვრება), მეცნიერება, რ-იც შეისწავლის ცოცხალი და არაცოცხალი ბუნების ურთიერთკავშირსა და ურთიერთმოქმედებას *ბიოგეოცენოზსა* და *ბიოგეოსფეროში*.

ბ-ის ფუძემდებელია ვ. *სუკაჩოვი*, რ-მაც განსაზღვრა ბ-ის ძირითადი დებულებები, მისი თეორ. და პრაქტ. ამოცანები; დასახა ბიოგეოცენოლოგიური კვლევის პროგრამა და მიმართულებები (1940-ის შემდეგ). ბ-ის განვითარებაში დიდი როლი მიუძღვის ვ. *დოკუჩაევის*, რ. აბოლინის, გ. მოროზოვის და ვ. ვერნადსკის შრომებს. ბ. იკვლევს ბიოგეოცენოზის კომპონენტების სტრუქტურას, თვისებებსა და ფუნქციებს, მათი ურთიერთკავშირის მექანიზმებს; ენერგიისა და ნივთიერების ნაკადს ბიოგეოცენოზში, აგრეთვე მისი კომპონენტების როლს ბიოლ. პროდუქტიულობასა და ბიოგეოცენოზების მატერ.-ენერგეტ. მეტაბოლიზმში; ერთი კომპონენტის მიერ სხვა კომპონენტების მდგომარეობისა და თვისებების გარდაქმნას, ბიოგეოცენოზის მდგრადობასა და მისი მარეგულირებელი ფაქტორების მექანიზმებს, მეზობელი და დაშორებული ბიოგეოცენოზების ურთიერთკავშირსა და ურთიერთგავლენას.

ბ-ის ამოცანების წარმატებით გადაწყვეტაზეა დამოკიდებული ბუნებრივი პროცესების მსვლელობაში ადამიანის მოქმედების შედეგთა პროგნოზირების სიზუსტე, ბიოგეოცენოზის კომპონენტების კავშირებისა და ურთიერთმოქმედების რეგულაცია მაღალი სამეურნეო ეფექტის მისაღებად, ბიოგეოსფეროს და მისი კომპონენტების მატერ.-ენერგეტ. რესურსების სამეურნეო გამოყენების გზების შერჩევა.

ბ. მჭიდროდ არის დაკავშირებული ლანდშაფტმცოდნეობასთან, ნიადაგთმცოდნეობასთან, კლიმატოლოგიასთან, ბიოცენოლოგიასთან, ბიოგეოქიმიასთან.

*ლიტ.*: Сукачев В. Н., Развитие растительности как элемента географической среды в соотношении с развитием общества, კრ.: О географической среде в лесном производстве, Л., 1940.

**ბიოგრაფიული მეთოდი,** მხატვრული ლიტ-რის შესწავლის ხერხი, რ-ის მიხედვითაც მწერლის შემოქმედებას მისივე ბიოგრაფია და პიროვნება განსაზღვრავს. ბ. მ-ს პირველად მიმართა შ. ო. *სენტ-ბევმა* (თუმცა მას ბიოგრაფიაში შეჰქონდა ეპოქის პოლიტ. და სოც. იდეებიც, ლიტ. გარემო და მისთ.). ამ მეთოდს იყენებდნენ ი. ტენი და გ. ბრანდესი (პირველი ბიოგრაფიას უკავშირებდა რასობრივ ნიშანს, გეოგრ. გარემოს, მეორე — საზ. მოძრაობას). XX ს. დამდეგს ბ. მ-მა უკიდურესად შეზღუდული, ყოველგვარი „გარეშე ელემენტებისაგან" განწმენდილი სახე მიიღო. საქართველოში ბ. მ-ის მიმდევარი იყო ი. *მეუნარგია*. მარქსისტულ ლიტერატურათმცოდნეობაში ბ. მ. კვლევის დამხმარე ხერხად ითვლება.

**ბიოელექტრული პოტენციალები,** ელექტრული პოტენციალები, რ-ებიც ადამიანის, ცხოველისა და მცენარის ქსოვილებსა და ცალკეულ უჯრედებში აღმოცენდებიან და *აგზნებისა* და *შეკავების* უმნიშვნელოვანეს კომპონენტებს წარმოადგენენ. ბ. პ-ის შესწავლა ცოცხალ ორგანიზმებში სასიცოცხლო პროცესების დახასიათების საშუალებას იძლევა. ამიტომ კლინიკაში მათ დიაგნოსტიკური მიზნით იყენებენ (ელექტროკარდიოგრაფია, *ელექტროენცეფალოგრაფია* და სხვ.). პირველი ცნობები ბ. პ-ის არსებობის შესახებ XVIII ს. მიწურულს ეკუთვნის. იტალ. ფიზიოლოგმა და ექიმმა ლ. გალვანიმ (1791) პირველმა აღმოაჩინა ელექტრობის წარმოქმნის მოვლენა ცხოველის კუნთებსა და ნერვებში. მასვე ეკუთვნის ტერმინი „ცხოველური ელექტრობა". ბ. პ-ის საფუძვლიანი შესწავლა შესაძლებელი გახდა მას შემდეგ, რაც ფიზიოლ. კვლევის პრაქტიკაში დაიწყეს მაღალმგრძნობიარე ელექტრომზომი ხელსაწყოების (გალვანომეტრი, კათოდური ოსცილოგრაფი) და მიკროელექტრული ტექნიკის გამოყენება. ბ. პ-ის იონური მექანიზმების შესწავლის შედეგად ა. *ჰოჯკინმა*, ო. ჰაქსლიმ და ბ. კაცმა ჩამოაყალიბეს (1947—52) აგზნების თანამედროვე თეორია, რ-საც საფუძვლად დაედო ი. ბერნშტაინის „მემბრანული თეორია" (1902).

კუნთოვან და ნერვულ უჯრედებში განარჩევენ ბ. პ-ის რამდენიმე ფორმას: მოსვენების, მოქმედების, ამგზნებ და შემკავებელ პოსტსინაფსურ პოტენციალებს, გენერატორულ პოტენციალებს.

მ ო ს ვ ე ნ ე ბ ი ს  პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ი (მოსვენების მემბრანული პოტენციალი) აღირიცხება თითქმის ყველა ცოცხალ უჯრედში. თუ გალვანომეტრთან მიერთებული ორი ელექტროდიდან ერთი მოთავსებულია უჯრედის (ან ქსოვილის) ზედაპირზე, ხოლო მეორე (მიკროელექტროდი) — უჯრედში, პროტოპლაზმის სიღრმეში (ნახ. 1), მაშინ გალვანომეტრში გაივლის დენი, რ-საც მოსვენების დენს უწოდებენ. მოსვენების დენი, როგორც წესი, აღიძვრება იმ პოტენციალთა სხვაობის ხარჯზე, რ-იც არსებობს უჯრედის შიგთავსსა და გარემომცველ სითხეს შორის. აღნიშნულ პოტენციალთა სხვაობა (ე. ი. მოსვენების პოტენციალი) ლოკალიზებულია უჯრედის მემბრანაზე და სიდიდით 60—90 მილივოლტის (*მვ*) ტოლია. მოსვენების მდგომარეობაში თითქმის ყველა უჯრედის მემბრანის გარეთა ზედაპირი ელექტროდადებითია, ხოლო შიგნითა — ელექტროუარყოფითი. ი. ბერიტაშვილი მოსვენების დენს „ძირითად ბიოლოგიურ დენს" უწოდებს იმ მოსაზრებიდან გამომდინარე, რომ ცოცხალი ქსოვილი აბსოლუტურად მოსვენებული არასოდეს არ არის და უჯრედში, გარეგნული უმოქმედობის დროსაც კი განუწყვეტლივ მიმდინარეობს ნივთიერებათა ცვლის რეაქციები ანუ ძ ი რ ი თ ა დ ი  ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი  პ რ ო ც ე ს ი. თანამედროვე მემბრანული თეორიის მიხედვით (იხ. *აგზნების მემბრანული თეორია*), მოსვენების პოტენციალის არსებობა გაპირობებულია თავისუფალ იონთა ასიმეტრიული (უთანაბრო) განაწილებით უჯრედის მემბრანის შიგა და გარე ზედაპირებზე. ცოცხალი უჯრედის ზედაპირულ მემბრანას „ნახევრად განვლადი მემბრანის" თვისებები აქვს და შერჩევით ატარებს დიფუზურად მოძრავ იონებს. თავისუფალი იონების ნაწილი აქტიურადაც გადაიტანება მემბრანაში მეტაბოლური პროცესების შედეგად. ერთ-ერთ ასეთ მეტაბოლურ პროცესს, რ-იც უზრუნველყოფს უჯრედიდან ნატრიუმის იონების აქტიურ გამოტანას და უჯრედში კალიუმის იონების შეტანას, უწოდებენ ნ ა ტ რ ი უ მ-კ ა ლ ი უ მ ი ს  ტ უ მ ბ ო ს. ზედაპირული მემბრანის ცუდი განვლადობის და მეტაბოლური პროცესების შედეგად თავისუფალი იონები უთანაბროდ ნაწილდება უჯრედის შიგთავსსა და გარემომცველ სითხეში: $Na^+$-ის კონცენტრაცია უჯრედის გარეთ დაახლ. 10-ჯერ მეტია, $Cl^-$-ისა — 13-ჯერ. $K^+$-ის კონცენტრაცია 30—50-ჯერ მეტია უჯრედში. უჯრედის შიგთავსში დიდი რაოდენობითაა აგრეთვე ორგ. და არაორგ. მჟავების რადიკალები ($R^-$). ზედაპირული მემბრანა შედარებით ადვილად ატარებს $K^+$-ს, რ-იც მოძრაობს კონცენტრაციული გრადიენტის მიმართულებით, გამოდის უჯრედიდან გარეთ და მემბრანის გარეთა ზედაპირზე ქმნის დადებითი მუხტების




ბიოელექტრული პოტენციალები. ნახ. 1. მოსვენების პოტენციალის აღრიცხვის სქემა: ა — განივზოლიანი კუნთის ბოჭკო; ბ — ბოჭკოს ზედაპირზე მოთავსებული ელექტროდი; გ — მიკროელექტროდი, რომლის წვერი მოთავსებულია ბოჭკოს შიგთავსში; დ — გალვანომეტრი. ისრის გადახრა აღნიშნავს მოსვენების დენის გატარებას გალვანომეტრში.

სიჭარბეს. ამის პარალელურად მემბრანის შიგნითა ზედაპირზე, რ-იც პრაქტიკულად გაუვლადია დიდი ზომის ორგ. და არაორგ. რადიკალების მიმართ, იქმნება უარყოფითი მუხტების სიჭარბე. ამრიგად, ხდება ზედაპირული მემბრანის პოლარიზაცია ანუ წარმოიშობა *მემბრანული პოტენციალი*, რ-ის სიდიდე ძირითადად განისაზღვრება უჯრედიდან გამოსული $K^+$-ის რაოდენობით. $Na^+$-ის დიფუზური შესვლა უჯრედში მეტად შეზღუდულია მემბრანის ცუდი განვლადობის გამო და ამიტომ ეს იონები უმნიშვნელო გავლენას ახდენენ მემბრანული პოტენციალის სიდიდეზე. მემბრანულ პოტენციალზე საგრძნობ გავლენას ახდენენ $Cl^-$, რ-ებიც დიფუზიით შედის უჯრედში და აძლიერებს იქ არსებულ უარყოფით პოტენციალს.

ნორმალურ ქსოვილში მოსვენების პოტენციალი არ აღირიცხება, თუ ორივე გამომყვანი ელექტროდი მოთავსებულია ქსოვილის (მაგ., კუნთის) ზედაპირზე. მაგრამ თუ ერთ-ერთი ელექტროდის ქვეშ ქსოვილი დაზიანებულია (ჩაჭრილია კუნთი), მაშინ გალვანომეტრში გადის დენი, რ-იც აღიძვრება დაზიანებულ და დაუზიანებელ ნაწილებს შორის არსებულ პოტენციალთა სხვაობის ხარჯზე. ეს სხვაობა წარმოიქმნება იმის შედეგად, რომ დაზიანების შემთხვევაში ზედაპირული მემბრანა იონების შერჩევითი გატარების უნარს კარგავს. იონები ადვილად გადიან მემბრანაში თავიანთი კონცენტრაციული გრადიენტის მიმართულებით და იწვევენ დაზიანებული უბნის სრულ ან ნაწილობრივ დეპოლარიზაციას. ქსოვილის დაზიანებული უბანი, ჩვეულებრივ, ელექტროუარყოფითია დაუზიანებლის მიმართ. ამ პოტენციალს დაზიანების პოტენციალს უწოდებენ, ხოლო მის საფუძველზე აღმოცენებულ დენს — დაზიანების (ან დემარკაციულ) დენს.

მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს  პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ი წარმოიშობა ცოცხალი ქსოვილის აგზნების დროს; ამიტომ მას ა გ ზ ნ ე ბ ი ს  პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ს ა ც (ი. ბერიტაშვილის ტერმინოლოგიით) უწოდებენ. ქსოვილის აგზნებული უბანი ელექტროუარყოფითია აუგზნებლის მიმართ. აღნიშნულ პოტენციალთა სხვაობის საფუძველზე აღძრულ დენს მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს ან ა გ ზ ნ ე ბ ი ს დენს უწოდებენ. მოქმედების პოტენციალის წარმოშობა მუდამ თან სდევს უჯრედებში და ბოჭკოებში გავრცელებადი აგზნების წარმოშობას და თითქმის ზუსტად ასახავს ამ უკანასკნელის განვითარებას დროში. მოქმედების პოტენციალი *„ან სულ, ან არაფრის" კანონის* მიხედვით წარმოიშობა და ოსცილოგრაფის ეკრანზე მახვილი პიკის სახით აღირიცხება (ნახ. 2). მოქმედების პოტენციალის წარმოშობა, მემბრანული თეორიის მიხედვით, ზედაპირული მემბრანის იონური განვლადობის ცვლილებით არის გაპირობებული. ა. ჰოჯკინისა და ო. ჰაქსლის გამოკვლევებით (1952), ზედაპირული მემბრანის იონური განვლადობა მემბრანის პოლარიზაციის უკუპროპორციულია. გაღიზიანების არსი ისაა, რომ გამღიზიანებელი აგენტის მოქმედების დროს ხდება მემბრანის ნაწილობრივი




ბიოელექტრული პოტენციალები ნახ. 2. მოქმედების პოტენციალის მონოპოლარული (I) და ბიპოლარული (II) აღრიცხვის სქემა: ა და ბ—გამომყვანი ელექტროდები; გ—გამღიზიანებელი ელექტროდები; დ — ერთფაზიანი მოქმედების პოტენციალი; ე — ორფაზიანი მოქმედების პოტენციალი. ბოჭკოს დაზიანებული ნაწილი სქემაზე გაშავებულია.

(პასიური) დეპოლარიზაცია, რაც თავის მხრივ იწვევს მემბრანის განვლადობის ხანმოკლე გაზრდას $Na^+$-სადმი. $Na^+$ დიდი რაოდენობით შედის უჯრედში, აღრმავებს მემბრანის დეპოლარიზაციას და ზრდის იონურ განვლადობას. $Na^+$-ის შესვლა უჯრედში მემბრანის სრული დეპოლარიზაციის შემდეგაც გრძელდება, სანამ წარმოიქმნება $Na^+$-ის წონასწორობის პოტენციალი (40—50 *მვ*), რ-ის დროსაც მემბრანის გარეთა ზედაპირი ელექტროუარყოფითია, ხოლო შიგნითა —ელექტროდადებითი. $Na^+$-ის შესვლას უჯრედში თან სდევს უჯრედიდან $K^+$-ის დაახლოებით იმავე რაოდენობით გამოსვლა, რის გამოც აღდგება ზედაპირული მემბრანის ნორმალური პოლარიზაცია. ამრიგად, მოქმედების პოტენციალის აღმავალი მუხლი $Na^+$-ის შესვლით არის განპირობებული, ხოლო დაღმავალი მუხლი $K^+$-ის გამოსვლით. $Na^+$-ისა და $K^+$-ის უთანაბრო განაწილების საწყისი სურათის აღდგენა შედარებით გვიან ხდება ნატრიუმკალიუმის ტუმბოს მოქმედების შედეგად.

მოქმედების პოტენციალი ერთფაზიანი რხევის სახით მხოლოდ მონოპოლარული გამოყვანის დროს აღირიცხება, ე. ი. მაშინ, როცა ერთ-ერთი გამომყვანი ელექტროდი ბოჭკოს დაზიანებულ ნაწილზეა მოთავსებული (ნახ. 2, I). ბიპოლარული გამოყვანის დროს, ე. ი. მაშინ, როცა ორივე ელექტროდი ბოჭკოს დაუზიანებელ ნაწილებზეა მოთავსებული, მოქმედების პოტენციალი ორფაზიანი რხევის სახით აღირიცხება (ნახ. 2, II), პირველი ფაზა შეესაბამება აგზნების გატარებას პირველი ელექტროდის ქვეშ, ხოლო მეორე ფაზა, რ-საც პირველი ფაზის საწინააღმდეგო მიმართულება აქვს, შეესაბამება აგზნების გავლას მეორე ელექტროდის ქვეშ.

პ ო ს ტ ს ი ნ ა ფ ს უ რ ი   პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ე ბ ი (პ ს პ) აღმოცენდება კუნთოვანი და ნერვული უჯრედების პოსტსინაფსურ მემბრანებში, ე. ი. ზედაპირული მემბრანების იმ უბნებში, რ-ებიც უშუალოდ ესაზღვრება ამ უჯრედებთან დაკავშირებული ნერვული ბოჭკოების სინაფსურ დაბოლოებებს. ცალკეული პსპ-ის ინტენსივობა რამდენიმე *მვ*-ის ტოლია და გრძელდება 10—15 *მწმ*. პსპ შეიძლება აღმოცენდეს პოსტსინაფსური მემბრანის როგორც დეპოლარიზაციის, ისე ჰიპერპოლარიზაციის შედეგად (სურ. 3ა, გ). დეპოლარიზაციული პსპ ამგზნებად მოქმედებს უჯრედზე და თუ მისი ინტენსივობა კრიზისულ დონეს აღწევს, უჯრედში წარმოიშობა გავრცელებადი აგზნების შესაბამისი მოქმედების პოტენციალი (ნახ. 3 ბ). ამის გამო დეპოლარიზაციულ პსპ-ს ამგზნებ პოსტსინაფსურ პოტენციალს (აპსპ) უწოდებენ. ჰიპერპოლარიზაციული პსპ-ის ზეგავლენით უჯრედი ისეთ მდგომარეობაში გადადის, რომ მისი აგზნება ძნელდება. ამიტომ მას შ ე მ კ ა ვ ე ბ ე ლ პოსტსინაფსურ პოტენციალს (შპსპ) უწოდებენ.

ბიოელექტრული პოტენციალები. ნახ 3 ნერვული უჯრედის პოსტსინაფსური პოტენციალები: ა—დეპოლარიზაციული პოტენციალი (აპსპ); ბ—მოქმედების პოტენციალი (მპ), რ-იც აღმოცენდება აპსპ-ს ფონზე; გ — ჰიპერპოლარიზაციული პოტენციალი (შპსპ).




პსპ-ის წარმოშობას საფუძვლად უდევს მემბრანის იონური განვლადობის ცვლილება. პოსტსინაფსური მემბრანის იონური განვლადობა არ არის დამოკიდებული მემბრანის პოლარიზაციის ხარისხზე. ამიტომ არის, რომ გალვანური დენის მოქმედება, მართალია, იწვევს პოსტსინაფსური მემბრანის დე- ან ჰიპერპოლარიზაციას, მაგრამ არ ცვლის მის იონურ განვლადობას. აღნიშნულ განვლადობაზე დიდ გავლენას ახდენს სპეციფ. ქიმ. ნივთიერების — მედიატორის მოქმედება. მედიატორი ჩვეულებრივ მოთავსებულია ნერვული ბოჭკოს სინაფსურ დაბოლოებაში. აგზნების დროს იგი გადმოიღვრება სინაფსურ ნაპრალში, მოქმედებს პოსტსინაფსურ მემბრანაზე და იწვევს მისი იონური განვლადობის გაზრდას; ამგზნები მედიატორის მოქმედების შემთხვევაში განვლადობა იზრდება განსაკუთრებით $Na^+$-ის იონების მიმართ, რ-ებიც უჯრედში შედიან და პოსტსინაფსური მემბრანის დეპოლარიზაციას განაპირობებენ. შემკავებელი მედიატორის მოქმედების დროს განვლადობა იზრდება $K^+$-ის ან $Cl^-$-ისადმი; $K^+$ გამოდის უჯრედიდან, ხოლო $Cl^-$ შედის უჯრედში, რაც პოსტსინაფსური მემბრანის ჰიპერპოლარიზაციას იწვევს.

გ ე ნ ე რ ა ტ ო რ უ ლ ი   პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ე ბ ი აღმოცენდებიან მგრძნობიარე ნერვული ბოჭკოს პერიფერიულ დაბოლოებათა — რეცეპტორების მემბრანაში. გენერატორული პოტენციალები გარკვეულ მსგავსებას იჩენენ აპსპ-თან: მათი აღმოცენება არ ხდება „ან სულ, ან არაფრის" კანონის მიხედვით, ინტენსივობა და ხანგრძლივობა იცვლება რეცეპტორის გაღიზიანების ინტენსივობის პროპორციულად. გენერატორული პოტენციალი გამღიზიანებლად მოქმედებს ნერვული ბოჭკოს მეზობელ უბანზე და, სათანადო ინტენსივობის დროს, მის ერთჯერად ან რიტმულ აგზნებას იწვევს (ნახ. 4, ა, ბ, გ). რაც უფრო ინტენს. და ხანგრძლივია გენერატორული პოტენციალი, მით უფრო მეტია მგრძნობიარე ბოჭკოს რიტმული აგზნების სიხშირე და ხანგრძლივობა. გენერატორული პოტენციალების იონური მექანიზმები ჯერ კიდევ არ არის საბოლოოდ გარკვეული.

*ლიტ.*: **Беритов И. С., Общая физиология мышечной и нервной системы, т. 1, М., 1959; Катц Б., Нерв, мышца и синапс, пер. с англ., М., 1968; Ходжкин А., Нервный импульс, пер. с англ., М., 1965; Экклс Дж., Физиология синапсов, пер. с англ., М., 1966.**

*თ. იოსელიანი.*

**ბიოენერგეტიკა,** ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი   ე ნ ე რ გ ე ტ ი კ ა, მეცნიერების დარგი, რ-იც შეისწავლის ენერგიის გარდაქმნის მექანიზმებს ორგანიზმთა ცხოველმყოფელობის პროცესებში, ე. ი. ენერგეტ. ასპექტში განიხილავს ცხოველმყოფელობის მოვლენებს. შესასწავლ მოვლენებს ბ. ფიზ.-ქიმ. მეთოდებით იკვლევს, ხოლო მისი ობიექტები და ამოცანები — ბიოლოგიურია. ამგვარად ბ. *მოლეკულური ბიოლოგიის, ბიოფიზიკისა* და *ბიოქიმიის* შემადგენელი ნაწილია.

ბ-ის მამამთავრად შეიძლება ჩაითვალოს ი. რ. მაიერი, რ-მაც ადამიანის ორგანიზმში მიმდინარე ენერგეტ. პროცესების შესწავლის საფუძველზე აღმოაჩინა ენერგიის შენახვისა და გარდაქმნის კანონი (1841). დიდი ხნის მანძილზე ბ-ის ძირითადი ამოცანა იყო *სუნთქვისა* და *დუღილის* პროცესების, აგრეთვე ორგანიზმის ენერგეტ. ბალანსის და სხვადასხვა პირობებში მის ცვლილებათა შესწავლა. XX ს. შუა წლებში ბ-ში ცენტრ. ადგილი დაიკავა ცოცხალ ორგანიზმში ენერგიის გარდაქმნის მექანიზმის კვლევამ. ბიოლ. სტრუქტურათა და მათში მიმდინარე პროცესების სირთულე და სპეციფიკურობა მნიშვნელოვნად განასხვავებს ბ-ს არაორგ. სამყაროს ენერგეტიკისაგან. ბ-ის ძირეული თავისებურება ისაა, რომ ორგანიზმი ე. წ. ღია სისტემაა და მოქმედებს გარემოსთან ენერგიისა და ნივთიერების მუდმივი მიმოცვლის პირობებში. ასეთი სისტემების თერმოდინამიკა კი არსებითად განსხვავდება კლასიკურისაგან. ბ-ის მეორე თავისებურება ის არის, რომ უჯრედში პროცესები მიმდინარეობს ტემპ-რის, წნევისა და მოცულობის უცვლელობის პირობებში, ამის გამო ორგანიზმში სითბოს გარდაქმნა მუშაობად შეუძლებელია და მისი გამოყოფა ენერგიის შეუვსებელი დანაკარგია. ამიტომ ევოლ. პროცესში ორგანიზმმა გამოიმუშავა სპეციფ. მექანიზმები, რ-თა საშუალებითაც ერთი სახის თავისუფალი ენერგია სითბოს სტადიის გაუვლელად გარდაიქმნება სხვა სახის ენერგიად. ორგანიზმში გამოყოფილი ენერგიის მხოლოდ მცირე ნაწილი გარდაიქმნება სითბოდ და იკარგება, უმეტესი ნაწილი კი გარდაიქმნება განსაკუთრებულ ნაერთთა თავისუფალი ქიმ. ენერგიის ფორმად, რ-იც ძალზე მობილურია და მუდმივ ტემპ-რაზეც კი შეიძლება სხვა სახის ენერგიად გარდაიქმნას, კერძოდ შეასრულოს მუშაობა ანდა გამოყენებულ იქნეს ბიოსინთეზისათვის მაღალი მქკ-ით (კუნთში ის 30%-ს აღწევს).

უკანასკნელ ათწლეულებში დადგინდა, რომ ენერგეტ. პროცესები მთელ ცოცხალ სამყაროში ერთგვაროვანია. ასეთი ერთგვაროვნება ახასიათებს არა მარტო იმ მოვლენებს, რ-ებსაც შეისწავლის ბ., არამედ ცოცხალი ორგანიზმის ყველა სხვა ფუნქციასაც (მემკვიდრეობითი ინფორმაციის შენახვა და გადაცემა, ბიოსინთეზის ძირითადი გზები, ფერმენტულ რეაქციათა მექანიზმი).

ორგანიზმთა ენერგეტ. რეალიზაცია *მაკროერგული ნაერთების* მეშვეობით ხდება. ამ ნაერთების მნიშვნელობა ორგანიზმში ენერგიის გარდაქმნის პროცესებში პირველად დაადგინა საბჭ. ბიოქიმიკოსმა ვ. ენგელგარდტმა. შემდგომში დადგინდა, რომ ეს ნაერთები ყველა სასიცოცხლო პროცესის დროს მონაწილეობენ ენერგიის აკუმულაციასა და ტრანსფორმაციაში; რომ ფოსტატური ჯგუფების მოხლეჩისას განთავისუფლებული ენერგია გამოიყენება ბიოლოგიურად მნიშვნელოვანი, ენერგიით მდიდარი ნაერთების სინთეზისათვის და ცხოველმყოფელობის იმ პროცესებისათვის, რ-ებიც დაკავშირებულია თავისუფალი ქიმ. ენერგიის მუშაობად (მექანიკურ, ნივთიერებათა აქტ. გადატანის, ელექტრულ და სხვ.) გარდაქმნასთან. ამ ნაერთებიდან უმნიშვნელოვანესია ადენოზინტრიფოსფორის მჟავა — ატფ, რ-იც მთელი ცოცხალი სამყაროსათვის ენერგიის თითქმის ერთადერთი ტრანსფორმატორი და გადამტანია. ატფ-ის დაშლისას ადენოზინდიფოსფორის მჟავამდე (ადფ) თავისუფალი ენერგია მცირდება $N$ სიდიდით, რ-იც სტანდ. პირობებში (როცა ყველა რეაგენტისა და პროდუქტის კონცენტრაცია 1 *მოლია*, ტემპ-რა 25°C) 29,3 *კჯ* (7000 *კალ*) შეადგენს. უჯრედში თავისუფალი ენერგია კიდევ მეტად მცირდება. აქ $\Delta F = 50$ *კჯ/მოლ* (12000 *კალ/მოლ*). $\Delta F$-ის მნიშვნელობა ატფ→ადფ რეაქციისათვის უფრო მაღალია, ვიდრე ჰიდროლიზის რეაქციათა უმეტესობისათვის. ატფ-ში მესამე (ბოლო) და მეორე ფოსფატურ ბმებს მაკროერგულს უწოდებენ. მაკროერგული ბმის ენერგიად იგულისხმება აღებულ და მიღებულ ნივთიერებათა შორის (მაგ., ატფ-სა და ადფ-ს შორის)

თავისუფალი ენერგიის სხვაობა და არა ფოსფორისა და ჟანგბადის (ანდა აზოტის) ატომების კოვალენტური ბმის ენერგია, როგორც ეს ფიზიკურ ქიმიაშია მიღებული. ამრიგად, როცა ლაპარაკია მაკროერგულ ბმაზე, მხედველობაში აქვთ არა მოცემული ბმა, არამედ მთლიანად რეაქცია.

ნივთიერებათა ცვლა (მეტაბოლიზმი) უჯრედში მოიცავს რთულ ნივთიერებათა უწყვეტ დაშლას მარტივ ნივთიერებებად (კატაბოლური პროცესები) და რთულ ნივთიერებათა სინთეზს (ანაბოლური პროცესები). კატაბოლური ანუ ეკზერგონული პროცესები ($\Delta F<0$) შეიძლება მიმდინარეობდეს სპონტანურად, ხოლო ანაბოლური ანუ ენდერგონული პროცესები ($\Delta F>0$) თავისუფალი ენერგიის მიწოდებას მოითხოვს. უჯრედში ეს ხდება ორივე პროცესის შეუღლების შედეგად: ერთი პროცესი იყენებს იმ ენერგიას, რ-იც გამოიყოფა მეორე პროცესის დროს. ეს შეუღლება ხორციელდება ატფ—ადფ სისტემის მეშვეობით, რ-ებიც წარმოქმნის ენერგიით მდიდარ შუალედ ნაერთებს. მაგ., გლუკოზისა და ფრუქტოზისაგან საქაროზის სინთეზი ხდება იმ ენერგიის ხარჯზე, რ-იც ატფ-ის ჰიდროლიზის რეაქციის შედეგად თავისუფლდება შუალედი აქტივირებული ნაერთის — გლუკოზა-1-ფოსფატის წარმოქმნის გზით: 1) ატფ+გლუკოზა → ადფ + გლუკოზა-1-ფოსფატი; 2) გლუკოზა-1-ფოსფატი+ფრუქტოზა→საქაროზა+ფოსფატი. ჯამური რეაქცია: ატფ+გლუკოზა+ფრუქტოზა→ადფ+საქაროზა+ფოსფატი.

პროცესის ენერგეტ. ბალანსის გაანგარიშება:

ატფ→ადფ+ფოსფატი — 29,3 *კჯ/მოლ* (—7000 *კალ/მოლ*) (თავისუფალი ენერგიის შემცირება); გლუკოზა+ფრუქტოზა→საქაროზა+23 *კჯ/მოლ* (+5500 *კალ/მოლ*) (თავისუფალი ენერგიის გაზრდა). სითბოს წარმოქმნაზე იკარგება 6,3 *კჯ/მოლ* (1500 *კალ/მოლ*) ენერგია ანუ პროცესის მქკ-ის 79%.

არსებითი ფაქტორი, რ-იც აწესრიგებს და აკონტროლებს გლიკოლიზისა და სუნთქვის პროცესებს, არის ატფ-ისა და ადფ-ის შეფარდებითი კონცენტრაცია უჯრედში. ატკინსონის მიხედვით, უჯრედის ენერგეტ. მდგომარეობას ყველაზე უკეთ ახასიათებს ატფ-ადფ-ამფ სისტემის „შევსება" მაკროერგული ფოსფატური კავშირებით. თუ ადენოზინფოსფატები მთლიანად ატფ-ის სახითაა წარმოდგენილი, შეგვიძლია ვთქვათ, რომ უჯრედი ენერგიით უკიდურესადაა გაჯერებული, ე. ი. მისი ენერგეტ. მუხტი 1,0-ის ტოლია. პირიქით, როდესაც ადენოზინფოსფატები მთლიანად ამფ-ის სახითაა წარმოდგენილი, უჯრედი ენერგეტიკულად „ცარიელია", ე. ი. მისი ენერგეტ. მუხტი 0,0-ის ტოლია, ზოგადად კი ენერგეტ. მუხტი მოთავსებულია 0-სა და 1-ს შორის და გამოითვლება შემდეგი დამოკიდებულებით: ენერგეტიკული მუხტი=

$$=\frac{1}{2}\cdot\frac{2\,\text{ატფ}+\text{ადფ}}{\text{ატფ}+\text{ადფ}+\text{ამფ}}.$$

*გლიკოლიზისა* და *სუნთქვის* პროცესების ენერგეტ. მუხტზე დამოკიდებულია მთელი რიგი კატაბოლური და ანაბოლური პროცესების რეგულაცია.

დედამიწაზე ენერგიის ძირითადი და პრაქტიკულად ერთადერთი წყაროა მზის გამოსხივების ენერგია, რ-ის ნაწილი შთაინთქმება მცენარეთა და ზოგიერთ ბაქტერიათა პიგმენტებით და ფოტოსინთეზის პროცესში ქიმ. ენერგიის სახით აკუმულირდება ავტოტროფულ ორგანიზმებში. ნახშირწყლების სინთეზის მთელ შემდგომ პროცესში, აგრეთვე ლიპიდების, ცილებისა და სხვა კომპონენტების სინთეზში სინათლის სხივები არ მონაწილეობენ; იგი ხდება ფერმენტების მეშვეობით იმ ენერგიის ხარჯზე, რ-იც ზემოთ დასახელებულ ნივთიერებებში დაგროვილია ნახშირწყლების სინთეზის რეაქციისას: $6CO_2+6H_2O\rightarrow C_6H_{12}O_6+6O_2$

თავისუფალი ენერგიის ნამატი შეადგენს 686000 *კალ/მოლ*, ხოლო მოლური ენტალპიის ცვლილება 673 000 *კალ/მოლ*. ამრიგად, ნახშირწყლები, ლიპიდები, ცილები და სხვ. საკვები პროდუქტები წარმოადგენენ მცენარის მიერ შთანთქმული გამოსხივების ენერგიის ხანგრძლივი შენახვის ფორმას.

ბ-ის განვითარების დღევანდელ ეტაპზე გადაუდებელ ამოცანას წარმოადგენს ენერგიის შენახვისა და გათავისუფლების მექანიზმის შესწავლა სუბმოლეკულურ დონეზე კვანტური ფიზიკისა და ქიმ. კანონების საფუძველზე.

*ლიტ.*: Виноградов М. И., Очерки по энергетике мышечной деятельности человека, Л., 1941; Ленинджер А., Биохимия, пер. с англ., М., 1974, с. 480—481; Пасынский А. Г., Биофизическая химия, М., 1963; Пюльман Б., Пюльман А., Квантовая биохимия, пер. с англ., М., 1965; Рэкер Э., Биоэнергетические механизмы, пер. с англ., М., 1967; Сент-Дьердьи А., Биоэнергетика, пер. с англ., М., 1960; მისივე, Введение в субмолекулярную биологию, пер. с англ., М., 1964; Current topics in bioenergetics, ed. D. R. Sanadi, v. 1—2, N. Y., 1966—67.

**...ბიოზი** (ბერძნ. bios — სიცოცხლე), რთული სიტყვის ნაწილი; აღნიშნავს მიმართებას სიცოცხლესთან, სასიცოცხლო პროცესებთან. მაგ., ანაბიოზი, სიმბიოზი და მისთ.

**ბიოინდიკატორები,** ბიოლოგიური ინდიკატორები, ორგანიზმები, რ-თა არსებობა, რაოდენობა ან განვითარების ინტენსიურობა გარკვეული ბუნებრივი პროცესების ან საარსებო გარემო პირობების მაჩვენებელია. მაგ., *პლანქტონის* შემადგენლობის მიხედვით შეიძლება წინასწარ ვიმსჯელოთ, თუ რამდენად შედეგიანი იქნება ქაშაყისა და ზოგიერთი სხვა თევზის რეწვა. მოტივტივე ყინულებზე არსებულ კაჟოვან წყალმცენარეთა შემადგენლობით შეიძლება დავადგინოთ ამ ყინულების წარმოშობა და მოძრაობის გზები; ვეშაპის ზურგზე კაჟოვანი წყალმცენარეების სიმრავლით— ანტარქტიკის წყლებში მისი ყოფნის ხანგრძლივობა; წყლების ფლორისა და ფაუნის შემადგენლობის მიხედვით — ამ წყლის სასმელად ვარგისიანობა. ნიადაგის ხარისხის საორიენტაციო შეფასება შესაძლებელია ე. წ. *ინდიკატორული მცენარეების* მეშვეობით. ინდიკატორულ მცენარეებს იყენებენ გეოლ. საძიებო სამუშაოების დროსაც. დედამიწის ქერქის ზედა ფენებში არსებულ მიკროორგანიზმთა ზოგიერთი ჯგუფის მიხედვით შეიძლება წინასწარ განისაზღვროს მიწის წიაღში საწვავი აირებისა და ნავთობის მარაგი. კოსმ. გამოკვლევების დროს ცოცხალ ორგანიზმზე კოსმ. სივრცის ფაქტორების ზემოქმედების გამოსარკვევად ბ-ად იყენებენ ცხოველებს, მცენარეებსა და მიკროორგანიზმებს.

**ბიოკიბერნეტიკა,** მეცნიერული მიმართულება, წარმოიქმნა ბიოლოგიაში *კიბერნეტიკის* იდეების, მეთოდებისა და ტექ. საშუალებათა შეღწევის შედეგად. ბ-ის ჩამოყალიბებას საფუძვლად დაედო წარმოდგენები ცოცხალ სისტემაში უკუკავშირის არსებობაზე, აგრეთვე მისი აგებულებისა და ფუნქციონირების მოდელირების ცდები. ბ-ის კვლევის ძირითადი ამოცანაა ბიოლ. სისტემებში მართვის, აგრეთვე ინფორმაციის შენახვის, გადამუშავებისა და გადაცემის ზოგად კანონზომიერებათა შესწავლა.

ორგანიზმი წარმოადგენს სისტემას, რ-საც ახასიათებს არა მარტო ნივთიერებათა და ენერგიის ცვლა, არამედ ინფორმაციის მიღების, გადამუშავებისა და შენახვის უნარიც. ცოცხალი ორგანიზმის ფუნქციონირების გასაგებად საჭიროა გაანალიზდეს ორი ტიპის სისტემა. პირველს მიეკუთვნება ენერგიის მიღებასთან, გამოყენებასა და გადაცემასთან დაკავშირებული სისტემები, მეორეს კი — ინფორმაციის აღქმასთან, გადამუშავებასთან, შენახვასა და გამოყენებასთან დაკავშირებული. ეს პროცესები არსებითია მართვისათვის და განსაზღვრავენ ორგანიზმის მოქმედების სახეს და სისწრაფეს. ამ ორი ტიპის სისტემის მჭიდრო ურთიერთკავშირით ორგანიზმი ინარჩუნებს სტაციონარულ მდგომარეობას.

აღნიშნულ საკითხებს ბ. შეისწავლის ცოცხალი მატერიის ორგანიზაციის სხვადასხვა დონეზე, დაწყებული ვირუსებით და მცენარეებით, დამთავრებული უმაღლესი ხერხემლიანი ცხოველებითა და ადამიანით. ბ. ცოცხალ ორგანიზმს განიხილავს როგორც მართვის „იერარქიულ" სისტემას, რ-იც შედგება ურთიერთდაქვემდებარებული ქვესისტემებისაგან, რ-თაც ახასიათებს გარკვეული ავტონომიურობა. ორგანიზმის, როგორც რთული დინამიკური სისტემის, თავისებურებაა ცენტრალიზებული და ავტონ. ერთიანობა. ცოცხალი ორგანიზმის მართვის სისტემების ყოველი დონისათვის დამახასიათებელია თვითრეგულაცია ავტონ. მექანიზმთა საშუალებით, ვიდრე სისტემაში არ წარმოიქმნება ისეთი შეშფოთება, რ-იც მოითხოვს მართვის ცენტრ. მექანიზმების ჩარევას.

ორგანიზმში მართვის სისტემების ფუნქციონირების ძირითად პრინციპად ბ. მიიჩნევს უკუკავშირს („უკუაფერენტაციას"), რაც განაპირობებს ყველა სახის რეგულაციისა და მართვის სისტემის მოქმედებას. მაგრამ თუ მას უფრო ვიწრო თვალსაზრისით განვიხილავთ, მაგ., როგორც რეგულაციის შეკრული სისტემის მუშაობის პრინციპს, მაშინ იგი *ჰომეოსთაზის* დონეზე მოგვევლინება. თუ ორგანიზმს განვიხილავთ გარე სამყაროსთან ურთიერთქმედებაში, უკუკავშირი აქაც გამოვლინდება და მართვის სისტემის ფუნქციონირების პრინციპად პირობითი რეფლექსები უნდა მივიჩნიოთ. ზოგჯერ უკუკავშირის არსებობა შეიძლება დროის დიდი დაყოვნებით გამოვლინდეს. მაგ., ბუნებრივი გადარჩევის პროცესში, რ-შიც მონაწილეობს მემკვიდრეობის მექანიზმი, უკუკავშირის მოქმედება შეიძლება ერთი ან რამდენიმე თაობის შემდეგ გამოვლინდეს.

ბ-ის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი მეთოდი ცოცხალი ორგანიზმის სტრუქტურისა და ქცევის კანონზომიერებათა *მოდელირებაა*. იგი მოიცავს ხელოვნურ სისტემათა კონსტრუირებას, რ-ებიც ასახავენ ორგანიზმების ფუნქციონირების გარკვეულ მხარეებს, მათ შინაგან კავშირს, ურთიერთქმედებას და ა. შ. ბიოლ. სისტემებს აქვთ მართვის ისეთი ფუნქციონალური მახასიათებლები, რ-ებიც განპირობებულია პერიოდული (რიტმული, ციკლური) პროცესებით. ცნობილია, რომ ცოცხალ ორგანიზმს შეუძლია ზედმიწევნით ზუსტად „გაზომოს" დრო (*„ბიოლოგიური საათი"*). *ბიოლოგიური რიტმების* ბუნება ჯერ კიდევ არ არის სავსებით შესწავლილი, მაგრამ არის საფუძველი ვიფიქროთ, რომ პერიოდულობა ბიოლ. სისტემების და მათში მართვის პროცესების ფუნქციონირების ფუნდამენტური მახასიათებელია.

ორგანიზმები ერთიანდებიან სხვადასხვა რიგის სისტემებში (*პოპულაცია, ბიოცენოზი* და ა. შ.) და ქმნიან ცოცხალი სისტემების თავისებურ იერარქიას. ყველა ამ ორგანიზმზედა სისტემაში, ისე როგორც უჯრედის სიცოცხლეში, ორგანიზმის განვითა-

ბიოელექტრული პოტენციალები. ნახ. 4. რეცეპტორის მზარდი ინტენსივობის გაღიზიანებით გამოწვეული გენერატორული პოტენციალები (II) და მათი შესაბამისი მოქმედების პოტენციალები სათანადო მგრძნობიარე ბოჭკოში (I).



რებასა და საერთოდ ორგ. სამყაროს ევოლუციაში, არსებობს რეგულაციის შინაგანი მექანიზმები, რ-თა შესასწავლად შეიძლება გამოვიყენოთ ბ-ის მეთოდები და პრინციპები.

მართვის მექანიზმები განსაზღვრავენ სასიცოცხლო პროცესების მიმდინარეობას არა მარტო ნორმალური, არამედ პათოლ. მდგომარეობის დროსაც (იხ. *კიბერნეტიკა სამედიცინო*). ბ. ყველაზე შედეგიანი აღმოჩნდა ორგანიზმის ცხოველმოქმედების, მისი სხვადასხვა ფუნქციის, ცალკეული ორგანოებისა და სისტემების მართვის მექანიზმთა შესწავლისას. ამასთან დაკავშირებით ჩამოყალიბდა ახალი, დამოუკიდებელი მიმართულებანი — ფიზიოლოგიური კიბერნეტიკა და ნეიროკიბერნეტიკა. ისინი შეისწავლიან ჰომეოსთაზის შენარჩუნების მექანიზმებს, ნერვული და ჰუმორული რეგულაციის კანონზომიერებას მათ ერთიანობასა და ურთიერთქმედებაში, ნეირონებისა და ნერვული წნულების ფუნქციონირებისა და ორგანიზაციის პრინციპებს, ქცევის აქტების განხორციელების მექანიზმს და ა. შ.

ბ. შეისწავლის აგრეთვე ინდივიდ. განვითარების მექანიზმებისა და მართვის პროცესებს პოპულაციებსა და თანასაზ-ბებში, რ-ებიც მოიცავენ ინფორმაციის შენახვას, გადამუშავებასა და გადაცემას ერთი ინდივიდიდან მეორეზე. ბ-ის კვლევის საგანია *ბიოსფეროც*, კერძოდ, მისი ოპტიმიზაციის საკითხები და ბუნებაში ადამიანის ჩარევის რაციონალური გზების გამონახვა.

*ლიტ.*: Анохин П. К., Физиология и кибернетика, წგნ.: Философские вопросы кибернетики, М., 1961; Аптер М., Кибернетика и развитие, пер. с англ., М., 1970; Арбиб М., Метафорический мозг, пер. с англ., М., 1976; Винер Н., Кибернетика, или Управление и связь в животном и машине, пер. с англ., М., 1968; Джордж Ф., Мозг как вычислительная машина, пер. с англ., М., 1963; Шмальгаузен И. И., Кибернетические вопросы биологии, Новосиб., 1968; Эшби У. Р., Конструкция мозга, пер. с англ., М., 1962.

**ბიოკლიმატური რუკა,** რუკა, რ-ზედაც ასახულია ჰავის გავლენა ორგ. სიცოცხლეზე. ბ. რ-ის უმთავრესი ტიპებია: *აგროკლიმატური რუკები, ფენოლოგიური რუკები,* სამედ.-კლიმატური რუკები, რ-ებიც *სამედიცინო გეოგრაფიის* რუკათა მნიშვნელოვან ნაწილს შეადგენენ.

**ბიოკომპლექსი,** უმდაბლესი და უმაღლესი მცენარეები და ცხოველები, აგრეთვე მიკროორგანიზმები, რ-ებიც ხელოვნურადაა შერჩეული კოსმ. ხომალდში სიცოცხლის უზრუნველმყოფი სისტემის მყარი და საიმედო მუშაობისათვის. ბ-ის მონაწილეა ადამიანიც. ბ-ის შექმნისას გათვალისწინებული უნდა იქნეს მასში შემავალი ცოცხალი არსებების ბიოლ. შეთავსებულობა; ადამიანისა და ბ-ის სხვა წევრების უზრუნველყოფა საკვებითა და წყლით; სათანადო შედგენილობის ატმოსფეროს შექმნა; ბ-ის მყარი და საიმედო მუშაობა კოსმ. ფრენის გარემო ფაქტორების მოსალოდნელი შეცვლისას და სხვ.

**ბიოკრიმინოლოგია** (*ბიო...* და *კრიმინოლოგია*), მიმდინარეობა ბურჟ. კრიმინოლოგიაში, რ-იც დანაშაულობას ბიოლ. მიზეზებით ხსნის. მისი წარმოშობა დაკავშირებულია სისხლის სამართ. *ანთროპოლოგიურ სკოლასთან* (XIX ს. II ნახ.). ბ-ის ფილოს. წანამძღვარი ძირითადად პოზიტივიზმია. ამ თეორიის წარმომადგენლები დანაშაულს ხსნიან ადამიანის მემკვიდრეობითი მიდრეკილებით (ო. ლანგე, ო. კინბერგი), ფსიქიკის ქვეცნობიერი მოქმედებით (ზ. ფროიდი, ა. ადლერი), შინაგანი სეკრეციის ჯირკვლების ანომალიური მდგომარეობით (ნ. პენდე, დი ტულიო) და ა. შ. ადამიანის კონსტიტუციური მიდრეკილებით ხსნის დანაშაულობას ზოგიერთი ავტორი (ე. კრეჩმერი, ე. ჰუტონი), რაც *ლომბროზოს* იდეის აღორძინებას და შემდგომ განვითარებას ნიშნავს. დანაშაულის წარმოშობის შესახებ ასეთმა თვალთახედვამ დასრულებული სახე მიიღო XX ს. ამერ. ბიოკრიმინოლოგთა შრომებში (იხ. *ნეოლომბროზიანობა*). თანამედროვე ეტაპზე ბ. დანაშაულის მიზეზების ახსნისას განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს *გენეტიკის* მიღწევებს. ბიოკრიმინოლოგიური შეხედულებიდან ლოგიკურად გამომდინარეობს რეაქციული დასკვნა, რომ დანაშაულის თავიდან ასაცილებლად აუცილებელია დამნაშავის სამუდამო იზოლაცია ან მისი ფიზ. განადგურება.

*ლიტ.*: Герцензон А. А., Введение в советскую криминологию, М., 1965, с. 57—70; Никифоров Б. С., Реакционная американская биокриминология, «Труды Ин-та права АН СССР», 1951, в. 1; Решетников Ф. М., Современная американская криминология, М., 1965.
*ნ. უგრეხელიძე.*

**ბიოლი** ჰაინრიხ, იხ. *ბელი ჰ.*

**ბიოლითები** (*ბიო...* და ბერძნ. lithos — ქვა), მინერალები და ქანები, რ-ებიც თითქმის მთლიანად მცენარეებისა და ცხოველების სახეცვლილი ნაშთებისაგან, აგრეთვე მათი ცხოველმოქმედების პროდუქტებისაგან შედგება (მაგ., ქვანახშირი, ცარცი, კირქვა). იხ. აგრეთვე *კაუსტობიოლითები* და *ორგანოგენული ნალექები.*

**ბიოლოგია** (*ბიო...* და *...ლოგია*), ცოცხალი ბუნების. სიცოცხლის შემსწავლელი მეცნიერება. ტერმინი „ბ." პირველად 1802 ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად შემოიღეს ფრანგმა მეცნიერმა ჟ. ბ. *ლამარკმა* და გერმ. გ. რ. ტრევირანუსმა. ბ. შეისწავლის ცოცხალ არსებათა აგებულებას, ფუნქციებს, გავრცელებას, წარმოშობას. განვითარებას, კავშირს ერთმანეთთან და არაცოცხალ ბუნებასთან.

ბ-ის კვლევის უმთავრესი ხერხებია დაკვირვება (აღწერა), შედარება და ექსპერიმენტი; კვლევის შედეგები განიხილება ცოცხალ არსებათა ისტ. ნათესაობისა და განვითარების თვალსაზრისით.

ბ. მჭიდროდაა დაკავშირებული მრავალ მეცნიერებასთან (მათემატიკა, კიბერნეტიკა, ფიზიკა, ქიმია, გეოგრაფია, ოკეანოლოგია, გეოლოგია, ნიადაგმცოდნეობა, სამედიცინო და სასოფლო-სამეურნეო მეცნიერებანი და სხვ.).

ბ-ს უდიდესი მნიშვნელობა აქვს თანამიმდევრული მატერიალ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებისათვის.

ბ-ის მიერ დადგენილ ფაქტებსა და კანონზომიერებებს ეყრდნობა მედიცინის, სოფლის მეურნეობის, სამონადირეო და სათევზე მეურნეობის პრაქტიკა.

**ბიოლოგიურ მეცნიერებათა სისტემა** მრავალ დარგს მოიცავს. ბიოლ. მეცნიერებებს დარგებად, პირველ ყოვლისა, შესასწავლი ობიექტების მიხედვით ყოფენ. *ბოტანიკა* შეისწავლის მცენარეებს, *ზოოლოგია* — ცხოველებს; *პროტისტოლოგია* — ერთუჯრედიან ორგანიზმებს, *მიკრობიოლოგია* — მიკროორგანიზმებს, *ვირუსოლოგია* — ვირუსებს; თითოეული ამ მეცნიერებათაგანი უფრო ვიწრო დარგებად იყოფა. *პალეონტოლოგია* სწავლობს ამომწყდარ ორგანიზმებს. ორგანიზმთა მრავალგვარობას და მათს გენეზისურ ურთიერთობას იკვლევს *სისტემატიკა,* გეოგრ. განაწილების კანონზომიერებებს ადგენს *ბიოგეოგრაფია* (*ფიტოგეოგრაფია* და *ზოოგეოგრაფია*), ორგანიზმის გარემოსთან ურთიერთქმედებას — *ეკოლოგია,* ორგანიზმთა თანასაზ-ბაში მიმდინარე პროცესებს — *ბიოცენოლოგია,* წყლის გარემოში ორგანიზმთა არსებობას *ჰიდრობიოლოგია,* ბიოსფეროს განვითარების კანონზომიერებებს — *ბიოგეოცენოლოგია.*

ორგანიზმის აღნაგობას შეისწავლის მორფოლოგია, რ-იც მოიცავს *ციტოლოგიას, ჰისტოლოგიას, ანატომიას* და სხვ.; ორგანიზმში მიმდინარე სასიცოცხლო პროცესებს სწავლობს *ფიზიოლოგია,* რ-საც ცალკე დარგებად გამოეყო *ბიოქიმია* და *ბიოფიზიკა;* ორგანიზმთა მემკვიდრეობისა და ცვალებადობის კანონზომიერებებს — *გენეტიკა,* ინდივიდ. განვითარების კანონზომიერებებს — განვითარების ბიოლოგია, რ-ის შემადგენლობაში შედის *ემბრიოლოგია.* ბოლო დროს ცალკე დარგებად ჩამოყალიბდა *მოლეკულური ბიოლოგია, რადიობიოლოგია, ბიოკიბერნეტიკა, ბიონიკა* და *კოსმოსური ბიოლოგია.* ბ-ისა და სოც. მეცნიერებათა მიჯნაზეა *ანთროპოლოგია,* რ-იც შეისწავლის ადამიანს, როგორც ევოლ. პროდუქტსა და ობიექტს.

**ისტორიული მიმოხილვა.** ბიოლ. ცოდნის საწყისებს ვხვდებით ჯერ კიდევ უძველესი ცივილიზაციის ქვეყნების მოაზროვნეთა და მკურნალთა თხზულებებში. დიდი ღვაწლი დასდეს ბ-ს ჰიპოკრატემ, არისტოტელემ, გალენოსმა და სხვ.

შუა საუკუნეებში ბ-ის განვითარება ძლიერ შეფერხდა. XVI—XVII სს. გამოჩენილმა მკვლევრებმა (ა. ვეზალიუსი, მ. სერვეტი, ბ. ევსტაქიუსი, მ. მალპიგი, ი. სვამერდამი, რ. დე გრააფი, ლ. სპალანცანი და სხვ.) დააგროვეს დიდძალი მასალა ორგანიზმთა აგებულების შესახებ 1628 ინგლ. მეცნიერმა უ. ჰარვეიმ შექმნა მოძღვრება სისხლის მიმოქცევის შესახებ. პრიმიტ. მიკროსკოპში ინგლ. ფიზიკოსმა რ. ჰუკმა 1665 პირველად დაინახა უჯრედი, 1673 ჰოლანდ. ა. ლევენჰუკმა — მიკროორგანიზმები. დიდი ფაქტიური მასალის დაგროვების გამო აუცილებელი გახდა ორგანიზმების სისტემატიზაცია, მათი დაჯგუფება მსგავსება-განსხვავების მიხედვით. შვედმა მეცნიერმა კ. *ლინემ* დააზუსტა სახეობის ცნება. შემოიღო *ბინარული ნომენკლატურა,* ე. ი. ყველა სახეობის ორი სიტყვით აღნიშვნა (გვარისა და სახეობის დასახელებით) და დაადგინა სისტემატიკის კატეგორიების ზუსტი იერარქია. თუმცა ლინეს სისტემა ხელოვნური იყო, მას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ბოტან. და ზოოლ. შემდგომი განვითარებისათვის.

XVIII ს-ში ყურადღება მიიპყრო განაყოფიერებისა და ინდივიდ. განვითარების მოვლენებმა. ჩამოყალიბდა ორი თვალსაზრისი: *პრეფორმიზმის* თანახმად ორგანიზმის ყველა ნაწილის ნასახი თვით სასქესო უჯრედებშია მოცემული და განვითარება მხოლოდ მათი ზრდის პროცესია; *ეპიგენეზის* თეორიის მიხედვით კი ყველა ნაწილი განვითარების პროცესში ახლად ჩნდება. განვითარების მიზეზების ახსნა ეპიგენეზის მიმდევრებსაც არ შეეძლოთ. მათი მამამთავრის, კ. ვოლფის აზრით, ორგანიზმებში არსებობს რაღაც შინაგანი სასიცოცხლო ძალა, რ-იც განვითარებას განაპირობებს.

დიდი მიღწევების მიუხედავად, XIX ს-მდე ბ-ში გაბატონებული იყო კრეაციონიზმი (ღმერთის მიერ ორგანიზმთა შექმნისა და, შესაბამისად, მათი უცვლელობის აღიარება), თუმცა ცალკეული ფილოსოფოსებისა და ბუნებისმეტყველების (გ. ე. ლაიბნიცი, შ. ბონე) თხზულებებში უკვე აღინიშნებოდა ორგანიზმთა გარდაქმნის იდეა („არსებათა კიბის" ანუ გრადაციის პრინციპი). ორგანიზმთა განვითარებასა და გარდაქმნას (ტრანსფორმიზმს) აღიარებდა ფრანგი ბუნებისმეტყველი ჟ. ლ. ლ. ბიუფონი და სხვ. XVIII ს. მეცნიერთა მსოფლმხედველობაზე დიდი გავლენა მოახდინა და ხელი შეუწყო კრეაციონიზმის უარყოფას და ტრანსფორმიზმის დამკვიდრებას ფრანგი მატერიალისტების — ჰოლბახის, ლამეტრის, ჰელვეციუსის, დიდროს თხზულებებმა. ჟ. ბ. ლამარკმა თავის „ზოოლოგიის ფილოსოფიაში" (ტ. 1—2,1809) ჩამოაყალიბა ცოცხალი ბუნების ევოლუციის პირველი სრული თეორია. ლამარკი აღიარებდა ორგანიზმთა ისტორიულ განვითარებას მარტივიდან რთულისაკენ გარემოს პირობების ზემოქმედების შედე-

**ბიოლოგიის განვითარების ძირითადი ეტაპები**

1543
ა. ვეზალიუსმა გამოაქვეყნა ნაშრომი «ადამიანის სხეულის აღნაგობისათვის».

1628
უ. ჰარვეიმ შექმნა მოძღვრება სისხლის მიმოქცევის შესახებ.

1651
უ. ჰარვეიმ ცხოველთა გამრავლების ძირითად პრინციპად აღიარა «ყველაფერი წარმოიშობა კვერცხიდან».

1665
რ. ჰუკმა პირველად დაინახა მცენარის უჯრედი.

1668
ფ. რედიმ დაამტკიცა თვითჩასახვის შეუძლებლობა.

1673
ა. ლევენჰუკმა მიკროსკოპში დაინახა მიკროორგანიზმები.

1686—1704
გამოქვეყნდა ჯ. რეის «მცენარეთა ისტორია»

1735
კ. ლინეიმ გამოაქვეყნა «ბუნების სისტემა».

1749—88
გამოქვეყნდა ჟ. ბიუფონის «ბუნების ისტორია».

1753
ა. ჰალერმა შექმნა გაღიზიანებადობის მოძღვრება.

1761
ი. კელროიტერმა საბოლოოდ დაამტკიცა, რომ მცენარეებს აქვთ სქესი.

1771—78
ჯ. პრისტლიმ ცდით დაამტკიცა, რომ მცენარეები გამოყოფენ ჟანგბადს.

1779
ი. ინგენჰაუზმა ცხადყო სინათლის როლი მცენარის აირცვლაში.

1791
ლ. გალვანიმ აღმოაჩინა «ცხოველური ელექტრობა».

XVIII ს. მიწურული
სპალანცანიმ ჩაატარა თვითგანაყოფიერების უარმყოფელი ზუსტი ცდები.

1809
ჟ. ბ. ლამარკმა გამოაქვეყნა «ზოოლოგიის ფილოსოფია»

1824
ფ. ველერმა სინთეზის გზით მიიღო ორგანული ნივთიერება — შარდოვანა.

1825
ჟ. კიუვიემ შექმნა კატასტროფების თეორია.

1828—37
კ ბერმა ჩამოაყალიბა შედარებითი ემბრიოლოგიის პრინციპები.

1839
თ. შვანმა შექმნა უჯრედული თეორია.

1858
რ. ვირხოვმა გამოაცხადა პრინციპი «ყოველი უჯრედი — უჯრედისაგან».

გად, მაგრამ არასწორად ხსნიდა ამ ზემოქმედების მექანიზმს: მას მიაჩნდა, რომ ორგანიზმებს აქვთ თავდაპირველადვე სწრაფვა სრულყოფისაკენ, რის გამოც ხდება მათი გარდაქმნა გარემოს ფაქტორთა უშუალო მოქმედებით და ცალკეული ნაწილის ვარჯიშით (იხ. *ლამარკი, ლამარკიზმი*). ე. *ჟოფრუა სენტ-ილერმა* ჩამოაყალიბა მოძღვრება აღნაგობის ერთიანი გეგმის შესახებ, რ-ის თანახმად, ორგანიზმთა მსგავსება მათი საერთო წარმოშობით აიხსნება, განსხვავებები კი გარემოს ზემოქმედებითაა განპირობებული. ტრანსფორმისტულმა შეხედულებებმა XIX ს. I ნახევარში მაინც ვერ მოიპოვა აღიარება. სწორედ ამ დროს (1825) შეიქმნა *ჟ. კიუვიეს* „კატაკლიზმების თეორია“. ამ თეორიით დედამიწის ქერქის სხვადასხვა შრეებში განსხვავებული ორგანიზმების არსებობა აიხსნება დიდი გეოლოგიური კატასტროფებით, რ-თა შემდეგ ზენაარი ძალა ახალ, დაღუპულთაგან განსხვავებულ ორგანიზმებს ქმნიდა. ამ პერიოდის დასახასიათებლად საკმარისია აღინიშნოს, რომ ჟ. კიუვიესა და ე. ჟოფრუას შორის გამართულ დისპუტში (1830) კიუვიეს შეხედულებებმა გაიმარჯვა.

მიუხედავად ამისა, ტრანსფორმისტული იდეები სულ უფრო მკვიდრდებოდა ბ-ის ყველა დარგში. ამასთან, დიდი წარმატებები იქნა მიღწეული მცენარეთა და ცხოველთა გავრცელების, აგებულების, ფუნქციების, განვითარების, ქიმიური შედგენილობისა და სხვ. შესწავლაში.

განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა 1837—39 ორგანიზმთა უჯრედული აღნაგობის თეორიის შექმნას გერმ. მეცნიერების თ. შვანისა და მ. შლაიდენის მიერ. ამ თეორიამ დიდად შეუწყო ხელი ცოცხალი ბუნების ერთიანობის იდეის დამკვიდრებას. მნიშვნელოვანი იყო კ. *ბერის* ემბრიოლოგიური გამოკვლევებიც.

XIX ს-ში ბ-ის უდიდესი მიღწევა იყო ევოლ. თეორიის შექმნა ინგლ. მეცნიერის *ჩ. დარვინის* მიერ. თავის მთავარ თხზულებაში „სახეობათა წარმოშობა“ (1859) დარვინმა იმდროინდელი მეცნიერებისა და სოფლის მეურნეობის პრაქტიკის მიღწევების შესწავლის საფუძველზე ჩამოაყალიბა ცოცხალი ბუნების ისტ. განვითარების მწყობრი მატერიალ. თეორია (იხ. *დარვინიზმი, ევოლუციური თეორია*), მატერიალისტურად ახსნა მიზანშეწონილობა ცოცხალ ბუნებაში. უკუაგდო კრეაციონიზმი და დაამკვიდრა ისტ. მიდგომა სიცოცხლის კვლევის ყველა დარგში. მიუხედავად წინააღმდეგობისა, დარვინის მოძღვრება სწრაფად დამკვიდრდა ბ-ის სხვადასხვა დარგებში, რაშიც დიდი ღვაწლი მიუძღვით ინგლ. ტ. ჰაქსლის, გერმ. ე. ჰეკელს, ამერ. ე. გრეის, რუსებს— კ. ტიმირიაზევს, ა. და ვ. კოვალევსკებს, ი. მეჩნიკოვს.

ამასთან, დარვინის მოძღვრების ცალკეულ დებულებათა ცალმხრივად განვითარებამ XIX ს. ბოლოს წარმოშვა სხვადასხვა ნეოდარვინისტული, ნეოლამარკისტული ან აშკარა ანტიევოლ. შეხედულებანი და მიმართულებანი (იხ. *ანტიდარვინიზმი*).

XIX ს. II ნახევარი ბ-ში მრავალი მნიშვნელოვანი მიღწევით აღინიშნა. განსაკუთრებული ადგილი უკავია ფრანგ მეცნიერს ლ. *პასტერს*, რ-მაც ამოხსნა სპირტული დუღილის არსი, მიკროორგანიზმების როლი ინფექციურ დაავადებებში, შექმნა ცოფისა და ჯილეხის საწინააღმდეგო ვაქცინაციის მეთოდები, საბოლოოდ უკუაგდო მცდარი შეხედულება სიცოცხლის თვითჩასახვის შესახებ და ა. შ. აღსანიშნავია წარმატებანი ცილებისა და ნუკლეინის მჟავების ქიმ. კვლევის დარგში (ფ. მიშერი, ე. აბდერჰალდენი, ე. ფიშერი); რუსმა მიკრობიოლოგმა ს. ვინოგრადსკიმ აღმოაჩინა ბაქტერიების მიერ არაორგ. ნივთიერებებიდან ორგ. ნივთიერებათა წარმოქმნის პროცესი (*ქემოსინთეზი*), დ. ივანოვსკიმ — *ვირუსები*.

1865 ი. გ. *მენდელმა* გამოაქვეყნა მცენარეულ ჰიბრიდებზე თავისი ცდების შედეგები, რ-ებითაც დაადგინა მემკვიდრულობის ძირითადი კანონზომიერებანი (იხ. *მენდელიზმი*). მემკვიდრეობისა და განვითარების კანონზომიერებათა გაგებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა უჯრედის გაყოფის მექანიზმების გარკვევას (იხ. *მიტოზი, მეიოზი*).

XIX—XX სს. მიჯნაზე ამერ. მეცნიერმა ტ. მორგანმა და მისმა თანამშრომლებმა გამოიკვლიეს მემკვიდრეობის ციტოლოგიური საფუძვლები და ჩამოაყალიბეს მემკვიდრეობის ქრომოსომული თეორია. დადგენილი იქნა მემკვიდრულობის მატერიალური ფაქტორის არსებობა, რ-საც ვ. იოჰანსენმა *გენი* უწოდა (1906). შესწავლილი იქნა მემკვიდრული ცვლილებები (*მუტაციები*) და შემუშავდა ხელოვნური *მუტაგენეზის* მეთოდები. ამ გამოკვლევების საფუძველზე ჩამოყალიბდა ბ-ის ახალი დარგი *გენეტიკა*. გენეტიკის წარმატებამ დიდი გავლენა მოახდინა ბ-ის სხვა დარგების განვითარებაზეც. ახალი პრობლემები დაისვა ციტოლოგების, ემბრიოლოგების და სხვათა წინაშე. გენეტიკის მიღწევებმა გააღრმავა და შეავსო დარვინის ევოლუციური მოძღვრება.

ამავე პერიოდში აღინიშნა ექსპერიმენტული მეთოდების შეღწევა ბ-ის მრავალ დარგში. განსაკუთრებით ინტენსიურად მუშავდებოდა ინდივიდუალური განვითარების, მორფოგენეზული პროცესების, რეგენერაციის, ექსპერიმენტული ეკოლოგიის და სხვ. საკითხები. დიდი წარმატებები მოიპოვა ფიზიოლოგიამ (ი. პავლოვის მოძღვრება უმაღლეს ნერვულ მოქმედებაზე, ჩ. შერინგტონის გამოკვლევები და სხვ.), ბიოქიმიამ, მიკრობიოლოგიამ, იმუნოლოგიამ და სხვ.

XX ს. შუა წლებში ტექნიკის მიღწევების საფუძველზე შემუშავებული ახალი მეთოდების გამოყენებით შესაძლებელი გახდა ბიოლოგიური პროცესების შესწავლა სუბუჯრედულ და მოლეკულურ დონეზე, რამაც განაპირობა მოლეკულური ბ-ის ცალკე დარგად ჩამოყალიბება. ამ დარგის მიღწევათაგან უპირველესად აღსანიშნავია ნუკლეინის მჟავების შესწავლა და მემკვიდრეობაში დეზოქსირიბონუკლეინის მჟავის (დნმ) როლის დადგენა (1944). 1953 ჯ. უოტსონმა და ფ. კრიკმა დაადგინეს დნმ-ის მოლეკულის სტრუქტურა; 1959—67 ა. კორნბერგმა შეძლო დნმ-ის ფერმენტული სინთეზი და მისი მიერთება ფაგის ცილასთან. 1970 ჰ. კორანამ მოახდინა დნმ-ის ისეთი ფრაგმენტის ქიმ. სინთეზი, რ-საც ერთი გარკვეული გენის თვისებები ჰქონდა.

მათემატიკის, ფიზიკის, კიბერნეტიკის, ქიმიის მიღწევებმა და ბ-ის დარგების შემდგომმა დიფერენცირებამ განაპირობა ამ მეცნიერებათა მომიჯნავე დარგების (ბიოფიზიკა, ბიოქიმია, ბიოლ. სტატისტიკა) დიდი აღმავლობა და ახალი დარგების (ბიოკიბერნეტიკა, ბიონიკა, ბიოორგანული ქიმია) ჩამოყალიბება. ამასთან აშკარად გამოიკვეთა თვით ბ-ის სხვადასხვა დარგების ინტეგრაციის ტენდენცია.

ამ პერიოდის მიღწევათაგან აღსანიშნავია ცალკეული ნერვული უჯრედის ელექტროფიზიოლ. შესწავლა, ქსოვილთა გადანერგვის მეთოდების შემუშავება და სხვ. დადგინდა კუნთის შეკუმშვის ფიზიოლ. და ბიოქიმ. მექანიზმები, წმინდა სახით მიიღეს ბევრი ფერმენტი, სინთეზირებულია ზოგი ჰორმონი (მაგ., *ინსულინი*), *ვიტამინები* და სხვა ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებები. გაირკვა ფოტოსინთეზის მექანიზმები; სინთეზური გზით მიიღეს ქლოროფილი და მცენარის ზრდის ზოგი ჰორმონი (აუქსინები, ჰიბერელინები).

დიდი წარმატებებია მიღწეული ორგანიზმთა ბუნებრივი კომპლექსების (*პოპულაციების, ბიოცენოზების, ბიოგეოცენოზების*) შესწავლაში. განსაკუთრებული მნიშვნელობა მიეცა *ბიოსფეროს* შესწავლას.

30—40-იან წლებში მეცნიერთა ერთმა ჯგუფმა (ტ. ლისენკო და სხვ.) „შემოქმედებითი დარვინიზმის“ ლოზუნგით ადმინისტრაციული წესით თავს მოახვია საბჭოთა ბიოლოგებს სრულიად მცდარი შეხედულებები ბ-ის ძირითად საკითხებზე (მემკვიდრულობა, ცვალებადობა, ბუნებრივი გადარჩევა, სახეობათა წარმოშობა და სხვ.), რამაც ძლიერ შეაფერხა მეცნიერების ცალკეული დარგების განვითარება (გენეტიკა, ციტოლოგია და სხვ.). სკკპ ცკ-ის მიერ მიღებულ გადაწყვეტილებათა საფუძველზე ჩატარებული ღონისძიებებით შესაძლებელი გახდა მდგომარეობის ნორმალიზაცია. ამჟამად საბჭოთა ბ. წარმატებით იკვლევს თანამედროვე მეცნიერების ურთულეს აქტუალურ პრობლემებს.

თანამედროვე ბ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით საბჭ. მეცნიერებს (ფიზიოლოგები — ი. პავლოვი, ნ. ვვედენსკი, ლ. ორბელი და სხვ.; ბიოქიმიკოსები — ა. ბახი, ვ. პალადინი, ა. ოპარინი, ა. ენგელგარდტი; ციტოლოგები — ნ. კოლცოვი, დ. ნასონოვი და სხვ.; გენეტიკოსები — ა. ფილიპჩენკო, ნ. ვავილოვი, ა. სერებროვსკი, ნ. დუბინინი, ბ. ასტაუროვი; მორფოლოგები — ა. სევერცოვი, ი. შმალჰაუზენი, დ. ფილატოვი, ა. ზავარზინი, ნ. ხლოპინი; ბოტანიკოსები — ვ. კომაროვი, ბ. კოზო-პოლიანსკი, ვ. სუკაჩოვი, ა. გროსგეიმი, ა. ტახტაჯიანი და სხვ.; ზოოლოგები და პარაზიტოლოგები — პ. სუშკინი, ე. პავლოვსკი, კ. სკრიაბინი, ლ. ბერგი, ა. დოგელი; მცენარეთა ფიზიოლოგები — ს. კოსტიჩევი, ნ. მაქსიმოვი, ა. რიხტერი; მიკრობიოლოგები და ვირუსოლოგები — ს. გამალეა, ბ. ისაჩენკო, ვ. ომელიანსკი).

საქართველოში ბ-ის განვითარებაში დიდი როლი შეასრულეს ი. ბერიტაშვილმა (ადამიანისა და ცხოველთა ფიზიოლოგია), ლ. დავითაშვილმა, ლ. გაბუნიამ (პალეობიოლოგია), ზ. ყანჩაველმა, ნ. კეცხოველმა, ვ. გულისაშვილმა, ლ. ყანჩაველმა, ა. მაყაშვილმა (ბოტანიკა), გ. ჯავახიშვილმა, ლ. კალანდაძემ, ა. ჯანაშვილმა, ი. ჩხიკვიშვილმა (ზოოლოგია), პ. ქომეთიანმა, ვ. ასათიანმა, ს. დურმიშიძემ (ბიოქიმია), ნ. იოსელიანმა, ვ. მენაბდემ, გ. პაპალაშვილმა (გენეტიკა და სელექცია), ა. ლეჟავამ (ჰისტოლოგია), ა. ნათიშვილმა (მორფოლოგია), ვ. ელიავამ (მიკრობიოლოგია).

**სასიცოცხლო მოვლენათა ორგანიზაციის და შესწავლის სხვადასხვა დონე.** ცოცხალი ნივთიერების, სასიცოცხლო პროცესების სუბსტრატს შეადგენენ რთულ ორგანულ ნივთიერებათა მოლეკულები, რ-ებიც სუბუჯრედულ სტრუქტურებს ქმნიან. ეს სტრუქტურები შეადგენენ უჯრედებს, რ-ებისგანაც წარმოიქმნება ქსოვილები და ორგანოები. ორგანოთა და მათი სისტემების ერთობლიობა შეადგენს ორგანიზმს. ერთი და იმავე სახეობის ორგანიზმები ერთიანდებიან პოპულაციებად. პოპულაციები კონკრეტულ საარსებო ადგილსამყოფელთან ერთად ქმნიან ბიოცენოზებს, რ-თა ერთობლიობა ბიოსფეროს შეადგენს. ორგანული სამყაროს ორგანიზაციის ყოველი დონე მისი შესწავლის შესაბამის დონეს გულისხმობს.

თავისი ხანგრძლივი ევოლუციის მანძილზე ცოცხალი მატერია აღწევს ორგანიზაციის სხვადასხვა დონეს. ცოცხალი ნივთიერების ორგანიზაციის მ ო ლ ე კ უ ლ უ რ ი დ ო ნ ე გულისხმობს ორგანიზმის სუბუჯრედული სტრუქტურის შედგენილობას სპეციფიკურ ორგანულ ნივთიერებათა, უპირატესად ბიოპოლიმერების (ცილების, ნუკლეინის მჟავების, ლიპიდების, პოლისაქარიდების) მაკრომოლეკულისაგან. ამ ნივთიერებათა მოლეკულების აღნაგობის, ფიზიკურ-ქიმიური თვი-

1859
ჩ. დარვინმა თავის ნაშრომში «სახეთა წარმოშობა» ჩამოაყალიბა ევოლუციური მოძღვრება.

1861
მ. შულცემ და ე. ბრიუკემ წამოაყენეს უჯრედის როგორც «ელემენტარული ორგანიზმის» ცნება.

1863
ი. სეჩენოვმა გამოაქვეყნა «თავის ტვინის რეფლექსები».

1860—64
ლ. პასტერმა საბოლოოდ უარყო ორგანიზმთა თვითჩასახვის თეორია.

1864—66
ფ. მიულერმა და ე. ჰეკელმა ჩამოაყალიბეს ბიოგენეტიკური კანონი.

1865
გ. მენდელმა დაადგინა მემკვიდრულობის ძირითადი კანონები.

1881
ნ. ლუნინმა დაამტკიცა საკვებ პროდუქტებში ვიტამინების არსებობა.

1883
ვ. რუმ საფუძველი ჩაუყარა ექსპერიმენტულ ემბრიოლოგიას («განვითარების მექანიკა»).

1892
დ. ივანოვსკიმ აღმოაჩინა ცოცხალი ორგანიზმის ახალი ფორმა — ვირუსები.

1901—03
ჰ. დე ფრიზმა შექმნა მუტაციის თეორია.

1911—20
ტ. ჰ. მორგანმა, ა. სტერტევანტმა, ჰ. ჯ. მელერმა შექმნეს მემკვიდრულობის ქრომოსომული თეორია.

1926
ვ. ვერნადსკიმ შექმნა მოძღვრება ბიოსფეროს შესახებ.

1927
ჰ. ჯ. მელერმა, 1928 ლ. სტეძლერმა საბოლოოდ დაასაბუთეს მუტაგენეზის მატერიალისტური გაგება.

1927
ნ. კოლცოვმა წამოაყენა «მემკვიდრული მოლეკულების» ჰიპოთეზა.

1944
ამოიჩინეს ქრომოსომებში არსებული გენეტიკური ინფორმაციის მატარებელი ნივთიერება — დეზოქსირიბონუკლეინის მჟავა.

1953
ჯ. უოტსონმა და ფ. კრიკმა დაადგინეს დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას მოლეკულური სტრუქტურა.

1970
ჰ. კორანამ მოახდინა გენის სინთეზი.

სებების, სასიცოცხლო პროცესებში და მემკვიდრეობაში მათი როლის შესწავლა ფიზიკის, ქიმიის, მოლეკულური ბიოლოგიის, ბიოლოგიის, ბიოფიზიკის, გენეტიკის, ვირუსოლოგიის და სხვ. დარგების მეთოდებით შეადგენს მეცნიერულ კვლევას მოლეკულურ დონეზე.

ბიოპოლიმერების მოლეკულები ორგანიზებულნი არიან ნატიფ სტრუქტურებად, რ-თაც სპეციფიკური ფუნქციები აქვთ და რ-თა ერთობლიობა უჯრედს შეადგენს. ცოცხალი ნივთიერების ორგანიზაციის კვლევა უჯრედულ დონეზე გულისხმობს თვით უჯრედის აგებულებას, მისი ფუნქციების, მასში მიმდინარე ქიმიური პროცესების, ფიზიკური მოვლენების, მისი გამრავლების, განვითარების შესწავლას, მემკვიდრეობაში უჯრედის ნაწილების როლის გამორკვევას; უჯრედებისა და მათ მიერ წარმოქმნილი უჯრედშორისი სტრუქტურების კომპლექსები შეადგენენ ქსოვილებს, რ-თა ერთობლიობა თავის მხრივ — ორგანოებს, რის გამოც ქსოვილებისა და ორგანოების ნატიფი სტრუქტურის, მათში მიმდინარე ფიზიოლოგიური, ქიმიური და ფიზიკური პროცესების, განვითარების, ზრდის, რეგენერაციის, ურთიერთმიმართებების შესწავლა ციტოლოგიის, ჰისტოლოგიის, ციტოგენეტიკის, ფიზიოლოგიის, ბიოქიმიის, ბიოფიზიკის, მიკრობიოლოგიისა და სხვ. ამოცანაა. უჯრედულ დონეზე ბიოლოგიური მოვლენების შესწავლა ხდება მიკროსკოპიის სხვადასხვა მეთოდებით, ხელოვნური კულტურების, ტრანსპლანტაციების, ციტოქიმიური, ციტოფიზიოლოგიური, ელექტროფიზიოლოგიური და სხვ. მეთოდებით.

უჯრედული აგებულების მქონე კომპლექსები (უჯრედები, ქსოვილები, ორგანოები) გაერთიანებულია ორგანოთა ფუნქციონალურ სისტემებში (მომნელებელ, სუნთქვის, გამოყოფის, გამრავლების, სისხლის მიმოქცევის, ნერვული და სხვ.), რ-თა ერთობლიობა შეადგენს მთელ ორგანიზმს, რაც გამოხატავს ცოცხალი ნივთიერების ორგანიზაციის ორგანიზმულ დონეს. ამ დონეზე ბიოლოგიური მოვლენების კვლევა გულისხმობს ორგანიზმის ძირითადი ფუნქციების (კვების, ნივთიერებათა ცვლის, სუნთქვის, გამოყოფის, სისხლის მიმოქცევის, გამრავლების) შესწავლას, ინდივიდუალური განვითარების პროცესების და მათი მიზეზების, ორგანიზმის ნაწილთა ურთიერთკავშირების, გენეტიკური ინფორმაციის განხორციელების, ნაწილთა მაინტეგრირებელი ფაქტორებისა და სხვ. გამოკვლევას. ორგანიზმულ დონეზე კვლევა ხორციელდება სხვადასხვა მორფოლოგიური, ფიზიოლოგიური, ენდოკრინოლოგიური, ემბრიოლოგიური, გენეტიკური და სხვ. მეთოდების გამოყენებით.

ბუნებაში ორგანიზმები ქმნიან მეტ-ნაკლები სირთულის ზეორგანიზმულ კომპლექსებს ანუ ეკოსისტემებს (პოპულაციებს, ბიოცენოზებს, ბიოგეოცენოზებს), რ-ებიც გამოხატავენ სიცოცხლის ორგანიზაციის ზეორგანიზმულ დონეს.

ეს კომპლექსები, თავის მხრივ, რამდენიმე სახისაა: ელემენტარულ კომპლექსებს წარმოადგენენ პოპულაციები, ე. ი. ერთი და იმავე სახეობის ინდივიდთა ერთობლიობა, რ-საც გარკვეული ტერიტორია უკავია და რ-იც მეტნაკლებად გამოცალკევებულია სხვა ასეთივე კომპლექსებისგან. ყოველ ადგილსამყოფელში (ბიოტოპში) ერთი რომელიმე სახეობის პოპულაციები სხვა სახეობის პოპულაციებთან ერთად შეადგენენ ბიოცენოზებს, ხოლო ბიოცენოზები და მათი საარსებო გარემოს პირობების ერთობლიობა — ბიოგეოცენოზებს; დედამიწაზე ყველა ორგანიზმის ერთობლიობა ბიოსფეროს შეადგენს. ყველა ამ ზეორგანიზმულ კომპლექსს აქვს თავისი დამახასიათებელი შედგენილობა, სტრუქტურა და საზღვრები, განვითარებისა და შეცვლის კანონზომიერებები და ა. შ. პოპულაციაში მოქმედი გენეტიკური პროცესები ახალი ფორმების (სახესხვაობების, სახეობების) წარმოშობის და, შესაბამისად, ევოლუციის საფუძველს შეადგენენ. ყველა ამ პროცესის შესწავლა ეკოლოგიური, ეთოლოგიური, ჰიდრობიოლოგიური, აგრეთვე გენეტიკური და სხვ. მეთოდებით ბ-ის შესაბამისი დარგების კვლევის ამოცანაა.

**თანამედროვე ბიოლოგიის ძირითადი პრობლემები.** თანამედროვე ბ-ის წინაშე მრავალი თეორიული და პრაქტიკული თვალსაზრისით უმნიშვნელოვანესი პრობლემაა დასმული. განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს ბიოლ. მაკრომოლეკულების სტრუქტურისა და ფუნქციის გამოკვლევა. უკვე დადგენილია რამდენიმე ასეული ცილის პირველადი სტრუქტურა; ნუკლეოტიდების თანამიმდევრობა ზოგიერთი სახის რნმ-ის მოლეკულაში; გამორკვეულია, რომ ბიოპოლიმერების მეორეული, მესამეული, მეოთხეული დონის სტრუქტურები და, შესაბამისად, ფუნქციებიც გაპირობებულია მათი პირველადი სტრუქტურით. დიდი მნიშვნელობა ენიჭება, უჯრედის ფუნქციების რეგულაციის პრობლემას. დადგენილია, რომ სასიცოცხლო პროცესების რეგულაცია ხდება ფერმენტული და სტრუქტურული ცილების სინთეზის ინტენსივობის ცვლით, ფერმენტთა აქტივობაზე ზემოქმედებით, ბიოლ. მემბრანებში ნივთიერებათა გავლის სიჩქარის შეცვლით და ა. შ. ძირითადად უკვე ამოხსნილია მიკროორგანიზმებში გენების შერჩევითი მოქმედების პრინციპები, გასარკვევია ამ პროცესის მოლეკულური მექანიზმები უმაღლეს ორგანიზმებში, სადაც გენომის ორგანიზაცია ბევრად უფრო რთულია.

ორგანიზმების ინდივიდუალური განვითარების პრობლემის კვლევა მიზნად ისახავს განაყოფიერებული კვერცხიდან მრავალუჯრედიანი ორგანიზმის განვითარების კანონზომიერებათა დადგენას, უჯრედების დიფერენცირებისა და სპეციალიზაციის გამაპირობებელი ფაქტორების, ამ პროცესის მოლეკულური მექანიზმების გამორკვევას, უჯრედის მემკვიდრული ინფორმაციის რეალიზაციის მექანიზმების შესწავლას, ორგანიზმის როგორც მთელის ნერვული, ენდოკრინული და სხვა მაინტეგრირებელი ფაქტორების გამორკვევას და საბოლოოდ ონტოგენეზის მწყობრი თეორიის შექმნას. ორგანიზმების ისტორიული განვითარების, ე. ი. ორგანული ევოლ. პრობლემების შემდგომი განვითარება მოითხოვს ისეთი საკითხების დამუშავებას, როგორიცაა სახეობის ფორმირების პროცესი, მიკროევოლუციის მოვლენები, ფაქტორები და კანონზომიერებანი, შინაგანი და გარეგანი ფაქტორების როლი ევოლუციაში, ადაპტაციების ტიპები და მათი ფორმირების პროცესები ევოლუციაში, მაკროევოლუციის პროცესი და მისი კანონზომიერებანი, ევოლუციის ტემპები, ფორმები და მიმართებები, ევოლუციური პროგრესი და სხვ.

განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს სიცოცხლის წარმოშობის პრობლემა. გასარკვევია, თუ რა პირობებში ჩაისახა და შემდგომ რა თანამიმდევრობით ვითარდებოდა სიცოცხლე. თეორიულად და ექსპერიმენტულად დასაბუთებულია მარტივი ნახშირწყალბადებიდან უფრო რთული ორგ. ნაერთების — ამინომჟავებისა და მონონუკლეოტიდების სინთეზის შესაძლებლობა, რითაც დასტურდება, რომ პრინციპულად შესაძლებელია მოკლე ჯაჭვებად, პეპტიდებად და ოლიგონუკლეოტიდებად მათი პოლიმერიზაცია. მაგრამ სრულიად შეუსწავლელია სიცოცხლის წარმოშობის მომდევნო ეტაპი, გამრავლების უნარის გაჩენა თავდაპირველ ცოცხალ სისტემებში და სხვ. დადგენილია, რომ ინფორმაციის შენახვისა და თვითგაორმაგების უნარი ნუკლეინის მჟავების თვისებაა, მაგრამ თავდაპირველ სისტემებში ძნელი წარმოსადგენია იმ ცილა-ფერმენტების არსებობა, რ-ებიც განაპირობებენ ნუკლეინის მჟავების გაორმაგებას, რადგან ეს ცილა-ფერმენტები თავის მხრივ მხოლოდ ნუკლეინის მჟავებით წარმოიქმნება.

დედამიწის მოსახლეობის სწრაფმა ზრდამ მეტად აქტუალური გახადა ბიოსფეროსა და ადამიანის ურთიერთობის პრობლემა. აუცილებელია ბუნების დაცვის, ბუნების სიმდიდრეთა გამოყენების, ბიოსფეროს ნაყოფიერების მკვეთრი გადიდების, ხელოვნურ ბიოგეოცენოზებში ბიოლ. წრებრუნვების ინტენსიფიკაციის საქმის მეცნიერული ორგანიზაცია. ბიოსფეროს მეცნ. შესწავლით, მელიორაციული და ჰიდროტექ. ღონისძიებებით და დედამიწის მწვანე საფრის სიხშირის გადიდებით შესაძლებელია 2—3-ჯერ გაიზარდოს დედამიწის ნაყოფიერება. მცენარეთა და ცხოველთა სასარგებლო სახეობების ინტროდუქციის მოსალოდნელი რიცხობრივი „აფეთქების" (ერთი სახეობის რიცხვის მკვეთრი გადიდება სხვათა შემცირების ხარჯზე) თავიდან აცილებისათვის საჭიროა ორგანიზმთა ბიოცენოზური წონასწორობის კანონზომიერებათა ცოდნა. დიდ პერსპექტივებს ქმნის მიკროორგანიზმთა, მცენარეთა და ცხოველთა ახ. ჯგუფების კულტურაში დანერგვა, მათი სელექცია უფრო პროდუქტიული ფორმების გამოყვანის მიზნით, რაც დამკვიდრებულ მეთოდებთან ერთად მოითხოვს თანამედროვე მოლეკულური გენეტიკისა და ფენოგენეტიკის მიღწევების გამოყენებას. ყველაფერი ეს მოითხოვს ბუნების ღრმა ცოდნას. ბიოსფეროს ყოველმხრივი შესწავლა, მისი დაცვა, პროდუქტიულობის გადიდება და გონივრული ექსპლუატაცია ბ-ის უმნიშვნელოვანესი პრაქტ. მიმართულებაა.

**ბიოლოგიის მნიშვნელობა სახალხო მეურნეობისა და მედიცინისათვის.** ადამიანი თავისი ორგანიზმისათვის საჭირო ცილებს, ნახშირწყლებს, ვიტამინებს მცენარეული და ცხოველური პროდუქტებიდან იღებს. გენეტიკის და სელექციის ცოდნით იგი სრულყოფს აგროტექნიკასა და ზოოტექნიკას, გამოჰყავს მცენარეთა და ცხოველთა უფრო პროდუქტიული ჯიშები. ბიოგეოგრ. და ეკოლ. კანონზომიერებათა ცოდნა აუცილებელია სამონადირეო, სათევზე და სატყეო მეურნ. რაციონალურად წარმართვისათვის, სასარგებლო სახეობათა ინტროდუქციისა და აკლიმატიზაციისათვის, ნათესებისა და სას.-სამ. ცხოველების მავნებლებთან ბრძოლისათვის. ბიოქიმ. კვლევის შედეგები საშუალებას იძლევა სრულად გამოვიყენოთ მცენარეული და ცხოველური წარმოშობის ნივთიერებანი და ა. შ.

ბ-ის მიღწევებს უდიდესი მნიშვნელობა აქვს პრაქტ. მედიცინისათვის. ადამიანის ორგანიზმის აღნაგობისა და ფუნქციების ცოდნა ბიოლ. გამოკვლევებს ემყარება. სამედ. დარგების — პათანატომიისა და პათოფიზიოლ. საფუძველია ადამიანის ჰისტოლოგია და ფიზიოლოგია, რ-ებსაც მედიკოსებიც შეისწავლიან და ბიოლოგებიც. მიკრობიოლოგიასა და ვირუსოლოგიას ეყრდნობა ინფექციურ დაავადებათა ბუნების, მათი მიზეზებისა და გავრცელების, მათთან ბრძოლის პრინციპების ცოდნა. ბ-ის მიერ ახსნილია იმუნიტეტის მოვლენა. ქსოვილთა შეუთავსებლობა დიდ დაბრკოლებას ქმნის ქირურგიაში ქსოვილთა გადანერგვისას. ინფექციური და-

ავადების მკურნალობაში ნამდვილი რევოლუცია იყო ანტიბიოტიკების აღმოჩენა. იაფი ანტიბიოტიკების მასობრივი წარმოება შესაძლებელი გახდა მხოლოდ ანტიბიოტიკების გამომმუშავებული ბაქტერიების მაღალპროდ. შტამების გამოყვანით, რაც მიღწეულია თანამედროვე გენეტ. მეთოდებით. ადამიანის სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობის გაზრდამ და გერონტოლოგიის განვითარებამ ახ. პრობლემები წამოჭრა: ონკოლოგიის მიღწევებმა და უჯრედის ავთვისებიანი ზრდის ზოგიერთი ბიოქიმ. და ფიზიოლ. თვისების გამორკვევამ განაპირობა სხვადასხვა სპეციალობის ბიოლოგთა მონაწილეობა კიბოს პრობლემის შესწავლაში. მემკვიდრულ დაავადებათა შესწავლამ და მათი გამომწვევი მექანიზმების გარკვევის აუცილებლობამ წარმოშვა სამედ. გენეტიკა.

ამრიგად, სოფ. მეურნ. და მედ. განვითარება მჭიდროდ არის დაკავშირებული ბ-ის მიღწევებთან და, მეორე მხრით, სოფ. მეურნ. და მედიცინის პრაქტ. მოთხოვნები განაპირობებენ ბ-ის შემდგომ განვითარებას *დ. ჯოხაძე.*

ბიოლოგიური ჟურნალები. ბიოლოგიური ხასიათის თემებზე ცნობათა გამოქვეყნება მეცნ. ჟურნალებში XVII ს. მეორე ნახევარში დაიწყო. ასეთი ჟურნალები იყო: «Journal des Sçavans» (P., 1665—1792), «Philosophical Transactions» (L., 1665—1886), «Acta Eruditorum» (Lpz.,1682—1731). სპეც. ბ. ჟ-ის გამოცემა სამეცნ. ბიოლ. საზ-ბებისა და აკადემიების შექმნასთანაა დაკავშირებული. ამ უკანასკნელთაგან უძველესი — ლეოპოლდისეული აკადემია (გერმანია) 1670-იდან გამოსცემს შრომებს («Miscelanea curiosa medico-physica»), რ-ებშიც მნიშვნელოვანი ადგილი ბიოლ. საკითხებს ეთმობა. უფრო მოგვიანებით, ნაშრომების გამოქვეყნება დაიწყეს ევროპის სხვადასხვა ქვეყნის (გერმანიის, საფრანგეთის, რუსეთის, შვეციისა და სხვ.) მეცნ. აკადემიებმა. პირველი რუსი აკადემიკოსების ბიოლ. შრომებს ლათ. ენაზე XVIII ს-ში აქვეყნებს პეტერბ. მეცნ. აკად.: «Commentarii» (1728—51); «Novi Commentarii» (1750—76); «Acta» (1778—86); «Nova Acta» (1787—1806). გაცილებით უფრო პოპულარული იყო მეცნ. აკად. რუსული გამოცემები: «Сочинения и переводы к пользе и увеселению служащие» (1758—62); «Ежемесячные сочинения и известия о ученых делах» (1763—64); «Академические известия» (1779—81); «Новые ежемесячные сочинения» (1786—96). ამ შრომებში მნიშვნელოვანი ადგილი ეკუთვნოდა ბიოლ. საკითხებს. პირველი გამოცემა, რ-იც მთლიანად ბუნებისმეტყველების საკითხებს (მ. შ. ბიოლოგიასაც) მიეძღვნა, იყო ჟურნალი «Магазин натуральной истории, физики и химии», რ-იც გამოდიოდა მოსკოვში (1788—90). მასში მხოლოდ თარგმანები იბეჭდებოდა. 1796-იდან გერმანიაში დაარსდა ბიოლ.-სამეცნ. ჟურნალი «Archiv für Anatomie und Physiologie», რ-იც დღესაც გამოდის «Müller's Archiv für Anatomie und Physiologie» სახელწოდებით. ანალოგიური ხასიათის ჟურნალი «Вестник естественных наук и медицины» გამოდიოდა მოსკოვში (1828—29, 31, 32). 1818-იდან დღემდე იენაში გამოდის ბ. ჟ. «Flora», 1824-იდან პარიზში «Annales des sciences naturelles», 1829-იდან მოსკოვში «Бюллетень Московского общества испытателей природы», 1838-იდან ინგლისში «Annals and Magazine of Natural History», რ-საც 1967-იდან ეწოდება «Journal of Natural History». 1854—60 მოსკ. ბუნებისმეტყველთა საზ-ბა სცემდა სამეცნ.-პოპულ. ჟურნალს «Вестник естественных наук». XIX ს-ში ახალი სამეცნ. საზ-ბის შექმნასთან დაკავშირებით დაარსდა ჟურნალები: გერმანიაში — «Botanische Zeitung» (B. — Lpz., 1843-იდან), «Zeitschrift für wissenschaftliche Zoologie» (Lpz., 1848-იდან), «Zeitschrift für Biologie» (Münch. — B., 1865-იდან), «Archiv für mikroskopische Anatomie» (Bonn, 1865—1925), «Archiv für die gesamte Physiologie des Menschen und der Tiere» (Bonn, 1868-იდან; ამჟამად — «Pflüger's Archiv für die gesamte Physiologie des Menschen und der Tiere», B.), «Biologisches Zentralblatt» (Lpz., 1881-იდან); საფრანგეთში — «Archives de zoologie expérimentale et générale» (P., 1872-იდან); ინგლისში — «Journal of Physiology» (London, 1878-იდან); აშშ-ში — «American Naturalist» (Boston, 1867-იდან), «Journal of Morphology» (Boston — Phil., 1887-იდან); ბელგიაში — «La Cellule. Recueil de cytologie et d'histologie générale» (Louvain, 1884-იდან). რუსეთში ამ დროს იბეჭდებოდა «Труды Русского энтомологического общества» (СПб. — Л., 1861—1932), «Труды Общества испытателей природы при имп. Харьковском университете» (1869-იდან), «Труды Санкт-Петербургского (შემდგომში Петроградского, უფრო გვიან კი Ленинградского) общества естествоиспытателей» (1870-იდან) და სხვ. XIX ს დასასრულსა და XX ს. დასაწყისში ბიოქიმ., მორფოლ., ემბრიოლოგიისა და ექსპერ. ზოოლ. განვითარებამ განაპირობა ისეთი სპეც. ბ. ჟ-ის გამოცემა, როგორიცაა: გერმანიაში — ექსპერ. ემბრიოლოგიის საკითხებისადმი მიძღვნილი «Archiv für Entwicklungsmechanik der Organismen» (Lpz., 1894-იდან; ამჟამად «Wilhelm Roux' Archiv für Entwicklungsmechanik der Organismen»); აშშ-ში — «Biological Bulletin», რ-საც 1898-იდან ვუდსჰოლის საზღვაო ბიოლ. სადგური სცემს; ბალტიმორში 1904 დაარსდა უფრო ფართო პროფილის მქონე «Journal of Experimental Zoology». ამ დროს რუსეთში სამეცნ. და სასწ. დაწესებულებების მეურვეობით გამოსვლას იწყებს ბ. ჟ.: «Труды Санкт-Петербургского ботанического сада» (1871—1915); შემდგომში (1920 — 31) — «Труды Ботанического сада АН СССР», 1933-იდან კი «Труды Ботанического института АН СССР»; «Архив биологических наук» (СПб. — М., 1892—1941); «Ежегодник Зоологического музея АН СССР» (1896—1931; 1932-იდან — «Труды Зоологического института АН СССР»). 1912 დაარსებული სამეცნ.-პოპულ. ჟურნალი «Природа» მნიშვნელოვან ადგილს უთმობს ბიოლ. საკითხებს. ამჟამად სსრკ-ში ბ. ჟ-იდან უმნიშვნელოვანესია: «Архив анатомии, гистологии и эмбриологии» (1931-იდან; 1916—30 «Русский архив...»), «Зоологический журнал» (1931-იდან; 1916 — 30 «Русский з. ж.»), «Ботанический журнал СССР» (1932-იდან; 1916—31 «Журнал Русского ботанич. об-ва»), «Физиологический журнал СССР им. И. М. Сеченова» (1932-იდან; 1917—31 «Русский физиологический журнал»), «Гидробиологический журнал СССР» (1930-იდან; ადრე «Русский г. ж.», Саратов, 1921—29), «Успехи современной биологии» (М.—Л., 1932-იდან), «Журнал микробиологии, эпидемиологии и иммунобиологии» (М., 1924-იდან), «Биофизика» (М., 1956-იდან), «Биохимия» (М., 1936-იდან), «Вестник зоологии» (К., 1967-იდან), «Генетика» (М., 1965-იდან), «Журнал высшей нервной деятельности им. И. П. Павлова» (М., 1951-იდან), «Журнал общей биологии» (М., 1940-იდან), «Журнал эволюционной биохимии и физиологии» (М.—Л., 1965-იდან), «Известия АН СССР. Серия биологическая» (М., 1936-იდან), «Микробиология» (М.—Л., 1932-იდან), «Молекулярная биология» (М., 1967-იდან), «Онтогенез» (М., 1970-იდან), «Паразитология» (М., 1967-იდან), «Радиобиология» (М., 1961-იდან), «Прикладная биохимия и микробиология» (М., 1965-იდან), «Растительные ресурсы» (Л., 1965-იდან), «Физиология растений» (М., 1954-იდან), «Цитология» (М.—Л., 1959-იდან), «Цитология и генетика» (К., 1967-იდან), «Экология и биогеоценология» (Свердловск, 1970-იდან), «Успехи физиологических наук» (М., 1970-იდან), «Доклады АН СССР» (М., 1922-იდან) და სხვ. საქართველოში 1956-იდან გამოდის სამეცნ.-პოპულ. ჟურნალი „საქართველოს ბუნება“. ბიოლ. ხასიათის სტატიები ფართოდაა წარმოდგენილი ჟურნალებში „საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მოამბე“, „თბილისის შრომის წითელი დროშის ორდენოსანი სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები“, „აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე“. გარდა ამისა, საქართვ. სამეცნ.-კვლ. ბიოლ. ინ-ტები პერიოდულად უშვებენ «შრომათა» კრებულებს. ასეთებია: საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზიოლ. ინ-ტის შრომები, საქ. სსრ მეცნ. აკად. ზოოლ., საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან., საქ. სსრ მეცნ. აკად. პალეობიოლ., საქ. სსრ მეცნ. აკად. მცენარეთა ბიოქიმ., საქ. სსრ მეცნ. აკად. ა. ნათიშვილის სახ. ექსპერიმენტული მორფოლ. ინ-ტების შრომები და სხვ. საზღვარგარეთ ამჟამად გამოდის 600-ზე მეტი ბ. ჟ. სპეციალისტების დასახმარებლად გამოდის აგრეთვე რეფერატული ჟურნალები: «Реферативный журнал. Биология» (1954-იდან); «Berichte über die gesamte Physiologie und experimentelle Pharmakologie» (B., 1920; 1969-იდან — «Berichte über Biochemie und Biologie»); აშშ-ში — «Biological Abstracts» (Phil., 1926-იდან); ინგლისში — «British Abstracts of Medical Sciences» (L., 1954; 1956-იდან — «International Abstracts of Biological Sciences»); საფრანგეთში — Bulletin signalétique» (P., 1956-იდან) და სხვ.

*ლიტ.*: Боген Г., Современная биология, [пер. с нем.], М., 1970; Бреслер С. Е., Молекулярная биология, пер. с англ., Л., 1973; Вилли К., Детье В., Биология, пер. с англ., М., 1974; Винчестер А., Основы современной биологии, пер. с англ., М., 1967; Лункевич В. В., От Гераклита до Дарвина. Очерки по истории биологии, 2 изд., т. 1—2, М., 1960; Молекулы и клетки, в. 1—5, М., 1966—70; Робертис Э. де, Новинский В., Саэс Ф., Биология клетки, пер. с англ., М., 1973; Слюсарев А. А., Биология с общей генетикой, М., 1970; Gardiner M. S., Flemister S. C., The principles of general biology, 2 ed., L., 1967; Ramsay J. A., The experimental basis of modern biology, Camb., 1965; Weisz P. B., The science of biology, 3 ed., N. Y., 1967.

*რ. ჟორდანია.*

**ბიოლოგიზმი,** მსოფლმხედველობა, რ-ის თანახმად მთელი სინამდვილე, განსაკუთრებით სოც. და სულიერი ცხოვრება, ადამიანის შემეცნება და ქცევა აიხსნება ბიოლ. მოთხოვნილებებითა და ბიოლ. კანონებით (იხ. აგრეთვე *ბიოლოგიური სკოლა სოციოლოგიაში*).

**ბიოლოგიური განათლება,** სამეცნ.-კვლ. ინ-ტებისათვის ბიოლოგების, აგრეთვე ბიოლ. დისციპლინათა მასწავლებლების მომზადების სისტემა. ჩვენს ქვეყანაში ბ. გ-ს მსოფლმხედველობითი მნიშვნელობა აქვს: იგი ხელს უწყობს ბუნების შესახებ მატერიალ. წარმოდგენათა ჩამოყალიბებასა და რელიგ. ცრურწმენებთან ბრძოლას. როგორც აუცილებელ სასწავლო საგანს, ბიოლოგიას ასწავლიან ზოგადსაგანმან. სკოლაში. სპეც. განათლების ცალკე დარგად ბ. გ. მხოლოდ ოქტ. რევ. შემდეგ ჩამოყალიბდა. სსრკ-ის უნ-ტების სათანადო ფაკ-ტები ამზადებენ ფართო პროფილის ბიოლოგებს რომელიმე სპეციალიზაციით (ბოტანიკა, ზოოლოგია, მცენარეთა ფიზიოლოგია, მიკრობიოლოგია, ციტოლოგია, ბიოფიზიკა, ბიოქიმია, ვირუსოლოგია, გენეტიკა და სხვ.), აგრეთვე სპეციალისტებს მომიჯნავე მეცნიერებათა დარგში (ციტოქიმია, ბიოქიმია, გენეტიკა, ეკოლოგია, ფიზიოლოგია, ბიონიკა და სხვ.), ნიადაგმცოდნეებსა და აგროქიმიკოსებს. უნ-ტების ბიოლ. ფაკ-ტზე სწავლების ვადა 5—6 წელია (იმის მიხედვით, თუ როგორია სწავლება — დღისა, საღამოსი თუ დაუსწრებელი). პედ. ინ-ტებში ბ. გ. კომპლექსურია და ორ სპეციალობას იძლევა: ბიოლ. და ქიმ., ბიოლ. და სას.-სამ. წარმოების საფუძვლების, ბიოლ. და გეოგრ. მასწავლებლისა. პედ. ინ-ტებში სწავლების ვადა 4—5 წელია (სწავლების ფორმისა და მომზადების პროფილის მიხედვით). დამხმარე ბ. გ-ს იღებენ სამედ. და სას.-სამ. ინ-ტების სტუდენტები.

სსრკ-ში ბიოლ. მეცნ. განვითარებასთან დაკავშირებით გაიზარდა ბიოქიმიკოსთა, ბიოფიზიკოსთა, გენეტიკის, ვირუსოლოგიის, რადიობიოლ., მოლეკულური ბიოლ. და სხვ. დარგების სპეციალისტთა გამოშვება. ნოვოსიბირსკის უნ-ტში არის სამედ.-ბიოლ. განყ-ბა, რ-იც ამზადებს თეორ. მედიცინის სპეციალისტებს, დარგის თეორიულ მუშაკებს. მოსკ. II სამედ. ინ-ტი ამზადებს ექიმ-ბიოქიმიკოსებსა და ექიმ-ბიოფიზიკოსებს. საქართველოში ბ. გ-ის მთავარი კერაა თსუ-ის ბიოლ. ფაკ-ტი. კურსდამთავრებულთ ეძლევათ ბიოლოგის კვალიფიკაცია (სხვადასხვა ვიწრო სპეციალობით). ბ. გ-ს

ბიოლოგიური მემბრანების სქემა




ნახ. 1ა. 1 — ცილა; 2 — ლიპიდი (წრეხაზები პოლარული ჯგუფებია).



ნახ. 1 ბ. ლიპიდის მოლეკულები პოლარული ჯგუფებით გარეთ.

ილებენ აგრეთვე თბილ., ქუთ., სოხუმის, სამხრ.-ოსეთისა და გორის პედ. ინ-ტების სათანადო ფაკ-ტებზე. სამეცნ.-კვლ. და პედ. მუშაობისათვის ბიოლოგები ემზადებიან ასპირანტურაში, რ-ის მეშვეობითაც ბიოლ. დარგში მოდიან აგრეთვე, ფიზ., ქიმ. და მათ. განათლების მქონე სპეციალისტები. ბ. გ-ის განვითარებისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა სკკპ ცკ და სსრკ მინისტრთა საბჭოს დადგენილებას „ბიოლოგიური მეცნიერების შემდგომი განვითარებისა და პრაქტიკასთან მისი კავშირის განმტკიცების ღონისძიებათა შესახებ" (1963). საზღვარგარეთ ბ. გ-ის უდიდესი ცენტრებია კალიფორნიის (აშშ), ოქსფორდის (დიდი ბრიტანეთი), პარიზის, ვარშავის, ბერლინის და სხვ. უნ-ტები.

**ბიოლოგიური დაცვა,** იხ. სტ. *ორგანიზმების დაცვა რადიოაქტიური გამოსხივებისაგან.*

**ბიოლოგიური იზოლაცია,** იხ. *იზოლაცია ბიოლოგიაში.*

**ბიოლოგიური მაკროსისტემები,** ორგანიზმთა (ინდივიდთა) ბუნებრივი გაერთიანებები, რ-ებიც ქმნის სხვადასხვა სიდიდისა და სიმყარის მთლიან სისტემებს. ტერმინი შემოიღო ნ. ნაუმოვმა 1963 (იმავე მნიშვნელობით იხმარება ტერმინები: „ზეორგანიზმული სისტემები", „ზეინდივიდური სისტემები").

ბ. მ-ის საფუძველია *პოპულაცია*, რ-ის სტრუქტურულ ერთეულს ერთი სახეობის ინდივიდები წარმოადგენენ. სახეობათა უმეტესობა შედგება მრავალი პოპულაციისაგან (ზოგი სახეობა ერთადერთი პოპულაციის სახით არსებობს. ამიტომ პოპულაციას და სახეობას ხშირად განიხილავენ როგორც ბიოლ. სისტემების ერთ ფორმას). ზოგიერთი სახეობის პოპულაციები შეიცავს ინდივიდთა უფრო მცირე კომპლექსებს — ოჯახებს, ჯოგებს (ხროვებს), კოლონიებს და სხვ. ბევრი სახეობა (ე. წ. პოლიტიპური სახეობები) იყოფა ქვესახეობებად. ამ დანაყოფებსაც ბ. მ-ის მნიშვნელობა აქვს (ი. შმალგაუზენი) ხმელეთის ან წყალსატევის განსაზღვრულ უბანზე (*ბიოტოპზე*) დასახლებული სხვადასხვა სახეობის პოპულაციები ქმნის კიდევ უფრო რთულ სისტემას — *ბიოცენოზს*. დედამიწის ყველა ბიოცენოზის ერთობლიობა არის უმაღლესი ბიოლ. სისტემა — გ ე ო მ ე რ ი დ ა (დედამიწის იმ გარსს, რ-იც გეომერიდას უჭირავს, *ბიოსფერო* ეწოდება).

*ლიტ.*: Наумов Н. П., Структура и саморегуляция биологических макросистем, წგ.: Биологическая кибернетика, М., 1972; მისივე, Экология животных, 2 изд., М., 1963; Развитие концепции структурных уровней в биологии, М., 1972; Шмальгаузен И. И., Проблемы дарвинизма, 2 изд., Л., 1969.

*ჯ. ჩიქვაიძე.*

**ბიოლოგიური მემბრანები,** მაღალორგანიზებული სტრუქტურები, რ-ებიც განლაგებულია უჯრედებისა და სუბუჯრედული ნაწილაკების, აგრეთვე პროტოპლაზმაში არსებული არხებისა და ბუშტუკების ზედაპირზე. მათი სისქე 70—100Å უდრის. ბ. მ-ის ფუნქციაა იონების, შაქრების, ამინომჟავებისა და ნივთიერებათა ცვლის სხვა პროდუქტების ტრანსპორტის რეგულირება (იხ. *ბიოლოგიური მემბრანების განვლადობა*). ბ. მ. შედგება ცილებისა და ზოგი ლიპიდისაგან (ფოსფოლიპიდები და გლიკოლიპიდები), რ-ებიც განაპირობებენ მის სტრუქტურას, განვლადობას და ფერმენტულ აქტივობას. ბ. მ-ის უმეტესობა ელექტრონულ მიკროსკოპში სამფენოვანი შრის სახით მოჩანს. დანიელი-დაუსონ-რობერტსონის თეორიის თანახმად, ამის მიზეზია ერთი ბიმოლეკულური ლიპიდური და ორი მონომოლეკულური ცილის შრეების შერწყმა (ნახ. 1 ა). მოლეკულური შრეების ეს კონცეფცია არ დადასტურდა. შეიქმნა გრინ-ბენსონის თეორია, რ-ის მიხედვითაც ბ. მ-ს წარმოქმნის მესერის მსგავსი გლობულური ცილა, რ-შიც ჩაქსოვილია ლიპიდის მოლეკულები პოლარული ჯგუფებით გარეთ (ნახაზი 1 ბ). ფიქრობენ, რომ ლიპიდის მთავარი დანიშნულებაა განვლადობის რეგულაცია და ცილის მესამეული და მეოთხეული სტრუქტურის შექმნა. ცილა მემბრანაში შეიძლება წარმოდგენილი იყოს სტრუქტურული (ინერტული) ცილისა და ფერმენტის სახით. მემბრანის სპეციფიკურობა ძირითადად განპირობებულია მისი ფერმენტული შედგენილობით. მაგ., Na-, K- ატფაზური აქტიობა განაპირობებს პროტოპლაზმური მემბრანების ძირითად ფუნქციას და სხვ. ბ. მ. მრავალ ფუნქციას ასრულებენ და გამოირჩევიან მუშაობის ორგანიზაციის სირთულითა და სიზუსტით. ისინი განაპირობებენ უჯრედისა და მისი ორგანელების არქიტექტურას, არეგულირებენ ნივთიერებათა გადატანასა და დაგროვებას და ასრულებენ ენერგიის გარდამქმნელი მანქანების როლს. მათთანვეა დაკავშირებული ინფორმაციის გადატანა და შენახვა, უჯრედის მოძრაობა და სისტემის სხვა მრავალი თვისება (იხ. სქემა). აღსანიშნავია, რომ ბ. მ-თან დაკავშირებული არც ერთი პროცესი ბოლომდე გარკვეული არ არის. ჟანგვითი ფოსფორილირება, ფოტოსინთეზი, ელექტრულ პოტენციალთა სხვაობის გენერაცია შესატყვისი მემბრანების მუშაობის შედეგია და პირველ რიგში გადასაწყვეტი პრობლემებია.

*ლიტ.*: Живая клетка, пер. с англ., предисл. и ред. Г. М. Франка, М., 1962; Структура и функция клетки, пер. с англ., предисл. и ред. Г. М. Франка, М., 1964; Biological membranes. Physical fact and function, ed. D. Chapman, L.—N. Y., 1968.

*ზ. ქომეთიანი.*

უჯრედული მემბრანები და მათი ფუნქციები

| | | |
|---|---|---|
| | **A** | |
| 1. | მიტოქონდრიების მემბრანები | ჟანგვის თავისუფალი ენერგიის გარდაქმნა ატფ-ს ფოსფორული ბმის ენერგიად. |
| 2. | ქლოროპლასტების მემბრანები | სინათლის ენერგიის გარდაქმნა ატფ-ს ფოსფორული ბმის ენერგიად. |
| 3. | თვალის ბადურის ჩხირების შრის მემბრანები | სინათლის ენერგიის გარდაქმნა იმპულსის ელექტრულ ენერგიად. |
| | **B** | |
| 1. | ყველა მემბრანა | ა. იონებისა და მოლეკულების პასიური გადატანა<br>ბ. აქტიური ტრანსპორტი. |
| 2. | პროტოპლაზმური მემბრანები | ფაგოციტოზი; პინოციტოზი; იმპულსური ელექტრული პოტენციალის გენერირება. |
| 3. | მიელინი | ელექტრული იზოლაცია |
| 4. | ენდოპლაზმური რეტიკულუმი | სეკრეციის პროდუქტების გამოტანა უჯრედიდან. |
| 5. | ლიზოსომების მემბრანები | აუტოლიზური ფერმენტების იზოლირება. |
| 6. | სინაფსური ვეზიკულების მემბრანები | მედიატორების იზოლირება. |
| | **C** | |
| 1. | პროტოპლაზმური მემბრანები | ა. უჯრედების შეწებება<br>ბ. უჯრედული მოძრაობა<br>გ. ორგანოს ზრდის შეზღუდვა<br>დ. ზედაპირული ანტიგენების მტარებლობა |

**ბიოლოგიური მემბრანების განვლადობა,** ნივთიერების ნაკადის სიჩქარის შეფარდება ამ ნივთიერების კონცენტრაციასთან მემბრანის გარე არეში. ძირითადად დამოკიდებულია ნივთიერების მოლეკულის ზომაზე, მუხტზე და მემბრანაში მისი ხსნადობის უნარზე. ამის შესაბამისად მემბრანაში შეიძლება მოხდეს მოლეკულის ზომით, მუხტით და ლიპიდური ბარიერით შეზღუდული დიფუზია. განვლადობა დაკავშირებულია მ ე მ ბ რ ა ნ ა შ ი ნივთიერების პასიურ გადატანასთან, რ-ის მამოძრავებელი ძალა ელექტროქიმ. გრადიენტია. გაადვილებული დიფუზიის შემთხვევაში, როდესაც ნივთიერების გადატანა მემბრანაში სპეც. გადამტანის საშუალებით ხორციელდება, განვლადობა დამოკიდებული ხდება გადამტანის კონცენტრაციაზე და ნივთიერების უნარზე — გადამტანთან ერთად მემბრანაში შექმნას ხსნადი კომპლექსი. აქტ. გადატანის შემთხვევაში, ელექტროქიმ. გრადიენტის საწინააღმდეგო მიმართულებით განვლადობის ცნების არსი იცვლება, რადგან განვლადობა ძირითადად დამოკიდებული ხდება მეტაბოლიზმის ინტენსივობაზე.

დღეისათვის განვლადობის მექანიზმი ბოლომდე გარკვეული არ არის. შესწავლის ძირითადი საგანია ნატრიუმისა და კალიუმის იონების განვლადობა, რ-იც მემბრანაზე მოსვენებითი და აქტ. ბიოპოტენციალების სხვაობის წარმოქმნის საფუძველია. აგზნების დასაწყისში ნატრიუმის იონების განვლადობა სწრაფად იზრდება და შემდეგ მცირდება. კალიუმის განვლადობა ანალოგიურად იცვლება, მაგრამ ეს პროცესი უფრო დაგვიანებულია (ნახ. 1). ნატრიუმის და კალიუმის განვლადობის ცვლილება იწვევს მემბრანის დეპოლარიზაციას.

დამტკიცებულია, რომ ნატრიუმისა და კალიუმის მოძრაობა მემბრანაში ხდება სპეციალიზებული არხებით, რ-თა შიგნით არსებული ელექტროსტატიკური ველი განაპირობებს განვლადობას. აგზნებადი მემბრანები, სხვა მემბრანებისაგან განსხვავებით, ხასიათდებიან შექცევადი განვლადობის ცვლილებით. განვლადობის ცვლილების მექანიზმზე ერთიანი აზრი არ არსებობს. ფიზ. თეორიის მიხედვით განვლადობის ცვლილება გამოწვეულია მემბრანის არხებში არსებული ფიქსირებული მუხტების გადაადგილებით პოტენციალთა სხვაობის ცვლილების გამო. ქიმ. თეორიის თანახმად, განვლადობა დამოკიდებულია სპეც. რეცეპტორის კონფორმაციულ მდგომარეობაზე. მედიატორის (მაგ., აცეტილქოლინის) რეცეპტორთან დაკავშირების შედეგად ეს უკანასკნელი განიცდის კონფორმაციულ ცვლილებას, რაც განაპირობებს განვლადობის ცვლას. აღსანიშნავია კალციუმის იონების როლი განვლადობის ცვლილებაში. ფიქრობენ, რომ კალციუმის დაკავშირება-განთავისუფლება მემბრანის არხებში განაპირობებს განვლადობის ცვლილებას. განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს ახ. ჰიპოთეზა, რ-იც განვლადობის შეცვლის მიზეზად თვლის არხის ელექტროსტატ. ველის ცვლილებას, გამოწვეულს ჟანგვაღდგენითი პროცესებით. შესაძლოა ამ შემთხვევაში მთავარი როლი თავისუფალ რადიკალებს ენიჭებოდეს.

*ლიტ.*: Катц Б., Нерв, мышца и синапс, пер. с англ., М., 1968; Ходжкин А., Нервный импульс, пер. с англ., М., 1965.

*ზ. ქომეთიანი.*

**ბიოლოგიური პროდუქტიულობა,** *ეკოსისტემებში* შემავალი მცენარეების, მიკროორგანიზმებისა და ცხოველების *ბიომასის* განმსაზღვრელი ეკოლ. და ზოგადბიოლ. ცნება. უფრო ვიწრო გაგებით— იმ გარეული ცხოველებისა და ველური

მცენარეების რეპროდუქცია (მომრავლება), რ-ებიც ადამიანს არგია. ბ. პ-ის რეალიზაცია მიმდინარეობს ცხოველებისა და მცენარეების სახეობრივი პოპულაციების რეპროდუქციით. ის შეიძლება გამოიხატოს გარკვეული სიდიდით — პროდუქცია წლის (ან დროის სხვა ერთეულის) განმავლობაში ფართობის (ხმელეთისა და წყალსატევის ფსკერის ორგანიზმებისათვის) ან მოცულობის (ნიადაგში ან წყლის სისქეში მცხოვრები ორგანიზმებისათვის) გარკვეულ ერთეულზე.

ხმელეთისა და წყლის ეკოსისტემების ბ. პ. მრავალი ფორმით ვლინდება. ამასთან ეროად მრავალგვარია ადამიანის მიერ გამოსაყენებელი პროდუქტები, რ-თა კვლავწარმოებაც ხდება ბუნებრივ თანასაზ-ებში (მაგ., მერქანი, თევზი, ბეწვეული და სხვ. მრავალი). ჩვეულებრივ ადამიანი დაინტერესებულია ეკოსისტემების ბ. პ-ის გაზრდით.

ბ. პ-ის საერთო და ადეკვატურ საზომად ითვლება პროდუქცია და არა თანასაზ-ბის ან მისი კომპონენტების ბიომასა. ცალკეული სახეობის ან თანასაზ-ბის ბიომასა პროდუქციისა და პროდუქტიულობის შესაფასებლად გამოიყენება მხოლოდ ერთნაირი ან მსგავსი სტრუქტურისა და სახეობრივი შემადგენლობის ეკოსისტემების შედარების დროს. მაგ., ოკეანის უფრო მეტად პროდ. წყლების პლანქტონის ზოგიერთი ერთუჯრედიანი წყალმცენარის *ფოტოსინთეზის* მაღალი ინტენსიურობის შედეგად წელიწადში ფართობის გარკვეულ ერთეულზე იმდენივე ორგ. ნივთიერება სინთეზირდება, რამდენიც მაღალპროდ. ტყეებში, თუმცა ამ ტყეების ბიომასა ასიათასჯერ უფრო მეტია ფიტოპლანქტონის ბიომასაზე. ფოტო- და ქემოსინთეზის მქონე *ავტოტროფული ორგანიზმების* პროდუქციას უწოდებენ პ ი რ ვ ე ლ ა დ ს  პ რ ო დ უ ქ ც ი ა ს, ხოლო თვით ორგანიზმებს — პ რ ო დ უ ც ე ნ ტ ე ბ ს. პირველადი პროდუქციის შექმნაში მთავარ როლს ასრულებენ მწვანე მცენარეები: უმაღლესი მცენარეები ხმელეთზე, ხოლო უმდაბლესი — წყალში. *ჰეტეროტროფული ორგანიზმების* პროდუქციას აკუთვნებენ მ ე ო რ ე უ ლ  პ რ ო დ უ ქ ც ი ა ს, თვით ორგანიზმებს კი კ ო ნ ს უ მ ე ნ ტ ე ბ ს უწოდებენ.

ყოველგვარი მეორეული პროდუქცია წარმოიქმნება პირველადი პროდუქციის ნივთიერებებისა და ენერგიის უტილიზაციის შედეგად. სქემატურად რთული ტროფიკული კავშირები შეიძლება ეკოსისტემებში გამავალი „ენერგიის ნაკადის" სახით წარმოვიდგინოთ. მისი ენერგიის უტილიზაციის პირველი ტროფიკული საფეხურია მაფოტოსინთეზირებელი ორგანიზმები, რ-ებიც პირველად პროდუქციას ქმნიან; მეორე — მათი მომხმარებლები — ბალახის მჭამელი ცხოველები; მესამე — ხორცის მჭამელი ცხოველები; მეოთხე — მეორე რიგის მტაცებლები. ეკოსისტემების ბ. პ-ზე მოქმედი ყველა საშუალება მიმართულია სასარგებლო პირველადი პროდუქციის გაზრდის ან შემდგომ საფეხურებზე მისი უფრო ეფექტური გამოყენებისაკენ.

**ბიოლოგიური რიტმი,** ბიოლ. პროცესებისა და მოვლენების ინტენსივობისა და ხასიათის ციკლური რყევა. შეინიშნება თითქმის ყველა ცხოველურ და მცენარეულ ერთუჯრედიან თუ მრავალუჯრედიან ორგანიზმში, აგრეთვე ორგანიზმიდან გამოცალკევებულ ზოგიერთ ორგანოსა და ცალკეულ უჯრედშიც კი. ზოგიერთი ბ. რ. (გულისცემა, სუნთქვის სიხშირე და სხვ.) შედარებით დამოუკიდებელია (იხ. *ფიზიოლოგიური რიტმი*), სხვები (საკუთრივ ბ. რ.) საშუალებას აძლევს ორგანიზმს შეეგუოს გარემო პირობების ციკლურ (დღეღამურ, სეზონურ და სხვ.) ცვლილებებს.

მ ზ ი უ რ-დ ღ ე ღ ა მ უ რ ი (24 *სთ*). რიტმი ახასიათებს ფიზიოლ. პროცესთა უმრავლესობას (უჯრედების დაყოფის სიხშირე, ადამიანისა და ცხოველის სხეულის ტემპ-რის, ნივთიერებათა ცვლის ინტენსივობის მერყეობა და სხვ.). იგი ვლინდება ცოცხალი ორგანიზმების მდგომარეობასა და მოქმედებაში. მაგ., დღე-ღამის განმავლობაში კანონზომიერად იცვლება ცხოველთა მოძრაობითი აქტივობა, მცენარეთა ფოთლებისა და ყვავილის ფურცლების განლაგება (ნახ. 1, 2). კანონზომიერადვე იცვლება ორგანიზმებში მიმდინარე ბიოქიმ. პროცესები, მაგ., გლიკოგენის ხარჯვა ძუძუმწოვართა ღვიძლში და სხვ.; ცხოველებში აღმოჩენილია ფიზიოლ. პროცესთა დღეღამური პერიოდულობის მარეგულირებელი ნეირო-ჰუმორული ცენტრები. აქტივობის პერიოდთა რაოდენობის მიხედვით განარჩევენ მ ო ნ ო ფ ა ზ უ რ და პ ო ლ ი ფ ა ზ უ რ დღეღამურ რიტმებს. ადამიანისა და ცხოველთა ონტოგენეზური განვითარების პროცესში შეიმჩნევა პოლიფაზური ბ. რ-ის გარდაქმნა მონოფაზურად.

მ თ ვ ა რ ე უ ლ-დ ღ ე ღ ა მ უ რ ი (24,8 *სთ*) რიტმი ახასიათებს ზღვისპირა ზონის ცხოველებისა და მცენარეების უმრავლესობას. იგი (მზიურ-დღეღამურ რიტმთან ერთად) ვლინდება მოძრაობითი აქტივობის, მოლუსკების საგდულების გაღების, წყლის სისქეში ზღვის პატარა ცხოველების ვერტ. განაწილების პერიოდული ცვლილებებით და სხვ. მზიურ და მთვარეულ დღეღამურ რიტმს დიდი მნიშვნელობა აქვს იმ ცხოველთა (მაგ., მიმომფრენი ფრინველების, მწერების) ნავიგაციისათვის, რ-ებიც ასტრონ. ორიენტირებს „იყენებენ".

მ თ ვ ა რ ე უ ლ-თ ვ ი უ რ ი რიტმი (29,4 *დღ*) შეესაბამება ზღვის მოქცევის პერიოდულ ცვლას და გამოიხატება სანაპირო ზონაში ჭუპრიდან მწერის გამოსვლით, ჭია პ ა ლ ო ლ ო ს, ზოგი წყალმცენარისა და მრავალი სხვა მცენარისა და ცხოველების გამრავლების ციკლურობით. მთვარეულ-თვიურ რიტმს უახლოვდება მენსტრუალური ციკლიც.

წ ლ ი უ რ ი ანუ ს ე ზ ო ნ უ რ ი რიტმი კარგად ვლინდება ცხოველთა აქტივობისა და რიცხობრიობის, მცენარეთა ზრდისა და განვითარების ცვლილებებში. სეზონურ რიტმზე გარკვეულ გავლენას ახდენს დღის სიგრძე (ფოტოპერიოდიზმი), ტემპ-რა და სხვა კლიმ. ფაქტორები.

ბ. რ. არ არის მხოლოდ უშუალო რეაქცია გარემო პირობების ცვლილებებზე. იგი მჟღავნდება ხელოვნურ პირობებშიც — განათების, ტემპ-რის, ტენიანობისა და ატმ. წნევის მუდმივობის დროსაც. ასეთ პირობებში ბ. რ-ის ცალკეულ პერიოდთა ხანგრძლივობა თითქმის არ არის დამოკიდებული ნივთიერებათა ცვლის ინტენსივობაზე. მაგ., ბუზ დროზოფილას მასობრივი გამოჩეკა მუდმივ სიბნელეში ყოველ 24 საათში მეორდება და არ არის დამოკიდებული ტემპ-რაზე (16—26°C ფარგლებში). აკვარიუმში ხანგრძლივად ინახება მთვარეული პერიოდულობა, რაც გამოიხატება ზღვის მოლუსკების საგდულების გაღებით და ა. შ. მუდმივ პირობებში მზიურ-დღეღამური რიტმი ჩვეულებრივ გარდაიქმნება ე. წ. ც ი რ კ ა დ უ ლ  რ ი ტ მ ა დ.

ბ. რ-ის ბუნების შესახებ ორგვარი მოსაზრება არსებობს. პირველი მოსაზრების მიხედვით, ბ. რ-ის საფუძველია ე. წ. „*ბიოლოგიური საათი*" ანუ ცოცხალ ორგანიზმებში მიმდინარე ფიზ.-ქიმ. პროცესთა მკაცრი პერიოდულობა. პერიოდულად ცვლადი გარემო პირობები ფაქტობრივად დროის მაჩვენებლებია და ხელს უწყობს ბიოლ. რიტმის ერთი ფაზის შეცვლას მეორით. თუ გარემო პირობები უცვლელია, ბიოლ. პროცესთა რიტმულობა მთლიანად სპონტანური ხასიათისაა. ამის დამამტკიცებელია თუნდაც ის, რომ ცირკადული რიტმი ზუსტად არ ემთხვევა გეოფიზ. ფაქტორთა რიტმულ ცვლილებებს. მეორე მოსაზრების მიხედვით, დროის ათვლის საკუთარი სისტემის არსებობა ორგანიზმებში სადავოდ არის მიჩნეული, მაგრამ თუ ასეთი სისტემა არსებობს, იგი მხოლოდ დამატებით როლს უნდა ასრულებდეს. ძირითადად კი ბ. რ. ემყარება ორგანიზმების მიერ მათზე მოქმედ გეოფიზ. ფაქტორთა (გეომაგნ. ველი, კოსმ. სხივები და სხვ.) პერიოდული ცვლილებების აღქმას. განათებულობისა და ტემპ-რის შეცვლამ შეიძლება გამოიწვიოს ბ. რ-ის ფაზების ერთგვარი გადახრა გეოფიზ. ციკლისაგან. გარემო პირობების მუდმივობის დროს, რაც შეიძლება უჩვეულოც კი იყოს ორგანიზმისათვის, ხდება ბ. რ-ის ფაზების რეგულ. მორიგეობა.

*ლიტ.*: Биологические часы. Сб. ст., пер. с англ., М., 1964; Бюнниг Э., Ритмы физиологических процессов, пер. с нем., М., 1961.

**„ბიოლოგიური საათი",** პირობითი ტერმინი, რ-იც აღნიშნავს ცოცხალ ორგანიზმთა დროში ორიენტირების უნარს. „ბ. ს-ის" საფუძველია ორგანიზმში, ქსოვილებსა და ცალკეულ უჯრედებში მიმდინარე სასიცოცხლო პროცესების ცვლილებათა ზუსტი პერიოდულობა. ამ ცვლილებათა რიტმი დაკავშირებულია გეოფიზ. ფაქტორების (დედამიწის მაგნ. და ელექტრული ველის, მზისა და კოსმ. რადიაციის სეზონური და დღეღამური პერიოდულობა) ციკლურ ცვლილებებთან და ცალკეულ სახეობებში მემკვიდრულად არის განმტკიცებული ბუნებრივი გადარჩევის გზით. ორგანიზმის ფილოგენეზური განვითარების ამაღლებასთან ერთად რთულდება „ბ. ს-ის" მექანიზმები.

„ბ. ს-ის" საშუალებით ცოცხალ ორგანიზმებს შეუძლიათ განსაზღვრონ წლიური თუ დღეღამური ციკლის სხვადასხვა პერიოდი და საკმაო სიზუსტით შეაფასონ დროის ინტერვალები რიტმულად მოქმედ ფაქტორებს შორის, თუნდაც ეს რიტმი ბუნებრივ პირობებში უჩვეულოც იყოს ორგანიზმისათვის (მაგ., პირობითი რეფლექსი დროზე). იხ. აგრეთვე *ბიოლოგიური რიტმი*.

*ლიტ.*: Мартека В., Бионика, пер. с англ., М., 1967; Эмме А. М., Биологические часы, Новосиб., 1967.

**ბიოლოგიური სკოლა** ს ო ც ი ო ლ ო გ ი ა შ ი, ბურჟ. სოციოლოგიური მიმდინარეობა, რ-იც ბიოლ. სამყაროს კანონებს მექანიკურად ავრცელებს საზ. ცხოვრებაზე. ჩამოყალიბდა XIX ს. II ნახევარში, თუმცა მისი ცალკეული დებულებები ჯერ კიდევ ანტ. ფილოსოფიიდან მომდინარეობს. ბ. ს. სპეკულაციას ეწევა მეცნ. ისეთი აღმოჩენებით, როგორიცაა ორგანიზმთა უჯრედოვანი აგებულების, არსებობისათვის ბრძოლის, ბუნებრივი გადარჩევისა და სხვა კანონზომიერებანი.



ბიოლოგიური მემბრანების განვლადობა. პოტენციალთა სხვაობის (1), ნატრიუმის განვლადობისა (2) და კალიუმის განვლადობის (3) ცვლილება აგზნების დროს შეფარდებით ერთეულებში.



ბიოლოგიური რიტმი. 1 — პარკოსან მცენარეთა ფოთლების მდებარეობის დღეღამური ცვლილებები დღისა და ღამის ნორმალური მორიგეობის (ა) და მუდმივ სიბნელეში (ბ) დროს. 2 — ათფეხა კიბოს შეფერილობის ცვალებადობის დღეღამური ციკლი ნორმალურ პირობებში (ა) და მუდმივ სიბნელეში (ბ).

ეს მიმართულება სხვადასხვა ნაკადს აერთიანებს: ო რ გ ა ნ ი ც ი ს ტ უ ლ ს კ ო ლ ა ს (ჰ. სპენსერი, ა. შეფლე, ლილიენფელდი და სხვ.), რ-იც სოც. სტრუქტურას ორგანიზმის სტრუქტურის ანალოგიით ხსნის, *სოციალურ დარვინიზმს* (ლ. გუმპლოვიჩი, გ. რატცენჰოფერი, ა. სმოლი და სხვ.), რ ა ს ო ბ რ ი ვ-ა ნ თ რ ო პ ო ლ ო გ ი უ რ ს კ ო ლ ა ს (ჟ. ლაპუჟი, ჟ. გობინო, ჰ. ჩემბერლენი, ო. ამონი და სხვ.), რ-იც ადამიანის ფიზიოლ. და ანატ. ნიშნების განსხვავებით (თავის ქალის ფორმა და სიდიდე, კანისა და თმის ფერი, სიმაღლე და ა. შ.) ცდილობს საზ. პროცესებისა და მოვლენების ახსნას.

ყველა ეს სკოლა ემყარება მცდარ წანამძღვარს, განსხვავებას ვერ ხედავს მატერიის მოძრაობის ბიოლ. და სოც. ფორმებს შორის. მათი კლასობრივი მიზანია ბუნებრივ მოვლენებად გამოაცხადოს და გაამარადისოს ინდივიდუალიზმი, ეგოიზმი, კლასობრივი, ეროვნ., სოც. ჩაგვრა, მიჩქმალოს კაპიტალიზმის რევ. გარდაქმნის კანონზომიერებანი. XX ს. დასაწყისიდან ბიოლ. თეორიების გავლენა სოციოლოგიაში თანდათანობით მცირდება (იხ. *ფსიქოლოგიური სკოლა* სოციოლოგიაში).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14, გვ. 418; კ ო დ უ ა ე., ორგანიცისტული სოციოლოგიის განვითარების ტენდენციები, თბ., 1964; К о н И. С., Позитивизм в социологии, Л., 1964.

ბიოლუმინესცენცია



თევზი photoblepharon palpebratus, რომელსაც აქვს ბაქტერიებიანი მანათობელი ორგანო (სიმბიოზის მაგალითი).



მანათობელი ბაქტერიებით დაფარული მკვდარი ქაშაყი.



კალმარი Lycoteuthis diadema ამოტყორცნილი მანათობელი ღრუბლითურთ.



ხის ნაჭერში გამჯდარი მანათობელი მიცელიუმი.



ლორტავა Acanthephyra purpurea მანათობელი სითხითურთ.

**ბიოლოგიური ციკლი,** ორგანიზმთა თანასაზოგადოებებში (*პოპულაციებში, ბიოცენოზებში*) ბიოლ. მოვლენათა რიტმული განმეორება, რ-ის საშუალებითაც ორგანიზმი ეგუება გარემო პირობების ციკლურ ცვლილებებს. ბ. ც შეიძლება იყოს დღეღამური, სეზონური და მრავალწლიანი. დ ღ ე ღ ა მ უ რ ი ბ. ც. ვლინდება ფიზიოლ. პროცესების და ცხოველთა ქცევის კანონზომიერი ცვლილებით დღე-ღამის განმავლობაში (იხ. *აქტიურობის ციკლი*). ამ ცვლილებებს იწვევს ორგანიზმში არსებული სხვადასხვა მექანიზმი, რ-თა მოქმედება დიდად არის დამოკიდებული გარემო ფაქტორების (განათებულობა, ტემპ-რა, ტენიანობა და სხვ.) დღეღამურ ცვლილებაზე. ს ე ზ ო ნ უ რ ი ბ. ც. ვლინდება პოპულაციისა და ბიოცენოზის ფარგლებში ორგანიზმების ქცევის შეცვლით (ბალნის საფარველის ცვლა, ფოთოლცვენა, ცხოველთა მიგრაცია, გამრავლება, ზამთრის ძილი და სხვ.), რაც კანონზომიერად იჩენს თავს წლის სხვადასხვა დროს. სეზონურ ცვლილებებს ორგანიზმში იწვევს ნივთიერებათა ცვლის პროცესზე სხვადასხვა ჰორმონის მოქმედება. მათზე დიდ გავლენას ახდენს გარემო ფაქტორების (ამინდი, საკვების მარაგი და სხვ.) მოქმედებაც. მ რ ა ვ ა ლ წ ლ ი ა ნ ი ბ. ც. ვლინდება პოპულაციებსა და ბიოცენოზებში მომხდარი კანონზომიერი ცვლილებებით, რ-ებსაც იწვევს ორგანიზმთა საარსებო პირობების ციკლური რყევა დროის დიდ მონაკვეთში (მზის აქტივობის და სხვა კოსმ. ფაქტორების ცვლილებებთან დაკავშირებით). მრავალწლიანი ბ. ც-ის მაგალითებია: ახ. ადგილებში პოპულაციების განსახლება, ცალკეულ სახეობათა გამრავლებისა და საერთო რაოდენობის პერიოდული ცვლილებები და ა. შ. ეს მოვლენები განისაზღვრება ორგანიზმთა საარსებო პირობების, განსაკუთრებით ჰავის ციკლური ცვლილებებით.

*ლიტ.*: Биологические часы. Сб. ст., пер. с англ., М., 1964; Н а у м о в Н. П., Экология животных, 2 изд., М., 1963; Э м м е А. М., Биологические часы, Новосиб., 1967.

**ბიოლოგიურ მეცნიერებათა საერთაშორისო კავშირი,** შეიქმნა 1919—23. ამჟამად შედის სამეცნ. კავშირების საბჭოში, რ-იც აერთიანებს სხვადასხვა მეცნიერებათა საერთაშ. ორგანიზაციებს. ბ. მ. ს. კ-ში შედის 30-მდე სახელმწიფო თავისი მეცნ. აკადემიებით, ეროვნ. სამეცნ. საბჭოებითა და სპეციალურად შექმნილი ეროვნ. კომიტეტებით. სსრკ მისი წევრია 1958-იდან. ბ. მ. ს.კ. ამჟამად აერთიანებს ბოტან., უჯრედის ბიოლ., ზოოლ., ენტომ., ემბრიოლოგიის, ბიომეტრიის, გენეტიკის, ლიმნოლოგიისა და მიკრობიოლ. სექციებს. იგი საჭიროებისამებრ ქმნის სამეცნ.-კვლევით კომისიებს (მაგ., გამოყენებითი ეკოლ. კომისია და მავნებლებთან ბიოლ. მეთოდით ბრძოლის კომისია), მონაწილეობს მეცნ. სხვადასხვა დარგის შერეულ კომისიებშიც (მაგ., ელექტრონული მიკროსკოპიის კომისია, რადიობიოლ. კომისია და ოკეანოგრაფიის კომისია). 1947-იდან ბ. მ. ს. კ. ხელმძღვანელობს საერთაშ. კონგრესებისა (ზოოლ., ენტომ., ბოტან., მიკრობიოლ. და სხვ.) და სიმპოზიუმების ჩატარებას; სპეც. ცნობარებისა (მაგ., ზოოლოგების, გენეტიკოსების) და ეროვნ. მუზეუმების ბიოლ. კოლექციათა ტიპის კატალოგების გამოცემას (გამოქვეყნებულია ტკიპების ტიპები). ბ. მ. ს. კ-თან ჩამოყალიბებულია ისეთი სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები, რ-ებშიც მუშაობენ ყველა ქვეყნის მეცნიერები (მაგ., ნეაპოლის ზოოლ. სადგური, უტრეხტის ემბრიოლოგიური ლაბორატორია, ლევენის მიკროსკოპული პრეპარატების საერთაშ. ორგანიზაცია და სხვ ).

*რ. ჟორდანია.*

**ბიოლოკაცია** (*ბიო*... და ლათ. loco — ვათავსებ), ცხოველების უნარი განსაზღვრონ რომელიმე ობიექტის მდებარეობა საკუთარი თავის მიმართ (მიმართულება, მანძილი) ან თავისი მდებარეობა სივრცეში (*ბიოორიენტაცია*). ბ ხორციელდება სხეულის ზედაპირის ან სპეც. გრძნობის ორგანოების მიერ გარე ზეგავლენის (სიგნალების) აღქმით. განარჩევენ პირდაპირ (პასიურ) ბ-ს, რ-იც ახასიათებს ცხოველთა უმრავლესობას, და ექოლოკაციას — რომელიმე ცხოველის მიერ სივრცეში გაგზავნილი და რაიმე საგნით არეკლილი სიგნალის აღქმას. ასეთი ბ. ახასიათებს ვეშაპისნაირებს (მაგ., *დელფინს*), *ღამურებს* და ზოგ სხვა ძუძუმწოვარს.

**ბიოლუმინესცენცია** (*ბიო*... და *ლუმინესცენცია*), ორგანიზმის ხილული ნათება, რ-იც დაკავშირებულია მის ცხოველმოქმედებასთან. ახასიათებს მრავალ ბაქტერიას, უმაღლეს მცენარეებს (სოკოებს), ზოგიერთ უხერხემლო ცხოველს (უმარტივესებიდან დაწყებული მწერების ჩათვლით) და თევზებს. ბ. უფრო მეტად გვხვდება ზღვებისა და ოკეანეების ბინადართა შორის, სადაც მანათობელი ცხოველები ზოგჯერ ისე მრავლდებიან, რომ ზღვის ნათებას იწვევენ. მრავალი ორგანიზმი (ბაქტერიები, სოკოები, უმარტივესები, კიბოსნაირები და სხვ.) განუწყვეტლივ ანათებს, თუკი გარემოში საკმარისი რაოდენობით არის ჟანგბადი. ზოგ ორგანიზმში ბ. ვლინდება ცალკეული აფეთქების სახით, რაც დაკავშირებულია ცხოველმოქმედების პირობებთან (შიმშილი, გამრავლების პერიოდი და სხვ.). ბ-ის ბიოლ. მნიშვნელობა ნაირგვარია. მაგ., მანათობელ მწერებს ნათება ეხმარება მოპირდაპირე სქესის ორგანიზმების მონახვაში, ღრმა ზღვის თევზებს — გარემოს განათებაში, სარჩოს მიზიდვასა და მოპოვებაში. მანათობელი სითხის გამოყოფით ორგანიზმი თავს იცავს მტაცებლებისაგან. ზოგჯერ ცხოველთა ნათების წყაროა მანათობელი ბაქტერიები — სიმბიონტები.

თავისი მექანიზმით ბ. ქ ე მ ო ლ უ მ ი ნ ე ს ც ე ნ ც ი ა ს განეკუთვნება — ნათებას იწვევს სპეციფ. ნივთიერებების ლ უ ც ი ფ ე რ ი ნ ე ბ ი ს ფერმენტული დაჟანგვა ჰაერის ჟანგბადით. ამ დროს განთავისუფლებული ქიმ. ენერგიის ხარჯზე ლუციფერინის მოლეკულების ნაწილი აღიგზნება; საწყის მდგომარეობაში დაბრუნებისას კი ეს მოლეკულები სინათლეს გამოასხივებენ. სხვადასხვა სახეობის ორგანიზმთა ლუციფერინები, ისე როგორც ფერმენტები (ლ უ ც ი ფ ე რ ა ზ ე ბ ი), რ-ებიც მათი დაჟანგვის კატალიზს ახდენენ, ნაირგვარია. მაგ., ბაქტერიებში ლუციფერინს წარმოადგენს ფლავინმონონუკლეოტიდი (რიბოფლავინი-5-ფოსფატი), რ-იც მთელი რიგი დამჟანგველ-აღმდგენელი ფერმენტების *კოფერმენტია*. ყველა ლუციფერინის საერთო თვისებაა ინტენს. ფლუორესცენციის უნარი. სირთულის მიხედვით განარჩევენ ბ-ის 3 სისტემას: უმარტივესი შედგება მხოლოდ ლუციფერინისა და ლუციფერაზისაგან (აქვს უმდაბლეს კიბოსნაირს Cypridina-ს, თევზ Argon-სა და სხვ.); უფრო რთულია ბაქტერიების მანათობელი სისტემა, რ-შიც ლუციფერინისა და ლუციფერაზის გარდა შედის ალდეჰიდის გრძელი ძეწკვი; ყველაზე რთულია მწერების (მაგ., ციცინათელას) ბ-ის სისტემა, რ-შიც ლუციფერინისა და ლუციფერაზის გარდა აუცილებლად შედის ატფ (იხ. სტ. *ადენოზინფოსფორის მჟავები*) და მაგნიუმი. ატფ-ის დაშლის ენერგია აააქტივებს ლუციფერინ-ლუციფერაზულ სისტემას, უზრუნველყოფს ლუციფერინის დაჟანგვას, რასაც თან სდევს სინათლის გამოსხივება.

ვარაუდობენ (ამერ. მეცნიერი უ. დ. მაკ-ელროი და სხვ., 1962), რომ ბ. წარმოიქმნა ანაერობულიდან აერობული სიცოცხლის ფორმაზე გადასვლის სტადიაში, ე. ი. მაშინ, როდესაც დედამიწის პირველდაწყებითს ატმოსფეროში ჟანგბადი გროვდებოდა. ალბათ იმ დროს არსებული ანაერობული ორგანიზმებისათვის ჟანგბადი ტოქსიკური იყო და უპირატესობა მოიპოვეს იმ ორგანიზმებმა, რ-ებიც მას სწრაფად აღადგენდნენ. ამასთან, ზოგ შემთხვევაში უფრო ხელსაყრელი იყო ენერგიის გამოყოფა სინათლის სახით, ვიდრე სითბოს სახით.

**ბიომართვა,** ხელსაწყოების, მექანიზმებისა და დანადგარების მართვის სისტემა, სადაც მართვის სიგნალებად გამოყენებულია ორგანიზმის ცხოველმოქმედების სხვადასხვა გამოვლინება (ნებისმიერ მოძრაობათა უმრავლესობის გარდა). ბ-თვის იყენებენ აგზნებადი ქსოვილის *ბიოელექტრულ პოტენციალებს*, გულ-სისხლძარღვთა სისტემის მოქმედებისა და სუნთქვის თანმხლებ მექან. და აკუსტიკურ მოვლენებს, სხეულის ტემპ-რის მერყეობას და სხვ. ყველაზე ფართოდ გავრცელებულია ბ ი ო ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი  მ ა რ თ ვ ი ს  ს ი ს ტ ე მ ე ბ ი, რ-ებშიც ჩონჩხის კუნთების, გულის, თავის ტვინისა და ნერვების ბიოპოტენციალები ძლიერდება, გადამუშავდება და მმართველ სიგნალებად გარდაიქმნება. თავის ტვინის ბიოპოტენციალები მართავენ ელექტროენცეფალოგრაფის ავტომ. მართვის ხელსაწყოს, რ-ითაც ადგენენ ტვინის მდგომარეობის ცვლილებებს და სხვ. შექმნილია აგრეთვე ხელსაწყოები, რ-ებსაც გულის პოტენციალები მართავენ. მაგ , დიაგნოსტიკური ხელსაწყოები, რ-ებიც გულის კუნთის ჟანგბადის უკმარისობის, არითმიისა და სხვა დარღვევის დროს რთავენ სასიგნალო და სარეგისტრაციო აპარატურას; სამკურნ. ხელსაწყოები, რ-ებიც ავტომატურად რთავენ ელექტროსტიმულატორებს და უზრუნველყოფენ გულის შეკუმშვათა სათანადო რიტმს, პერიფერიული სისხლძარღვების მასაჟს, აგრეთვე გულის დროებით განტვირთვას ხელოვნური გულის საშუალებით. ბ-ის ხელსაწყოთა რიცხვს განეკუთვნება აქტ. პროთეზები, რ-ებსაც მართავენ ნაწილობრივ მოკვეთილი, პარალიზებული ან დაუზიანებელი კუნთის პოტენციალები. XX ს. 60-იანი წლებიდან ბიომართულ პროთეზებს ამზადებენ სსრკ-ში, აგრეთვე ინგლისსა და კანადაში. ბ-ს იყენებენ ტექნიკაშიც, მაგ., ბიომანიპულატორებში, რ-თა მართვა დიდ მანძილზე ხდება.

**ბიომასა** (*ბიო...* და *მასა*), ერთი სახეობის ინდივიდების, სახეობათა ჯგუფის ან მთლიანად თანასაზოგადოების საერთო მასა ადგილსამყოფელის ზედაპირის ან მოცულობის ერთეულზე; ეკოლ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ტერმინია. ბ. უფრო ხშირად გამოიხატება ნედლი ან მშრალი ორგ. ნივთიერებების მასით (*გ/მ*$^2$, *კგ/ჰა*, *გ/მ*$^3$ და ა. შ.). მცენარეთა ბ-ს ფ ი ტ ო მ ა ს ა ს უწოდებენ, ცხოველთა ბ-ს ზ ო ო მ ა ს ა ს. წყლის გარემოში მცენარეული ორგანიზმები ძირითადად ფიტოპლანქტონის ერთუჯრედიანი წყალმცენარეებია. ფიტოპლანქტონის ბ. ხშირად უფრო მცირეა, ვიდრე მის ხარჯზე მკვებავი ცხოველებისა. ეს შესაძლებელია ერთუჯრედიანი წყალმცენარეების ინტენს. ნივთიერებათა ცვლისა და ფოტოსინთეზის გამო, რაც ფიტოპლანქტონის მასის სწრაფ მატებას უზრუნველყოფს. ყველაზე უფრო პროდ. წყლების ფიტოპლანქტონის წლ. პროდუქცია თითქმის უტოლდება ტყის წლ. პროდუქციას, რ-ის ბ. ზედაპირის იმავე ერთეულზე ათასჯერ უფრო მეტია. მდელოზე ბ-ის წლ. ნამატი უფრო მეტია, ვიდრე წიწვოვან ტყეში. თანაბარი ბ-ის შემთხვევაში მცირე ზომის ძუძუმწოვართა პოპულაციები, რ-ებსაც სწრაფი ზრდა და გამრავლება ახასიათებთ, უფრო მაღალ პროდუქციას იძლევიან, ვიდრე დიდი ზომის ძუძუმწოვრები.

იმისდა მიხედვით, თუ როგორია *ბიოცენოზის* ცალკეულ კომპონენტთა ბ-ის სივრცეში განაწილება (მაგ., ვერტ. იარუსიანობა ტყის ბიოცენოზში, სიღრმეების ან სხვადასხვა გრუნტის მიხედვით განაწილება წყალსატევებში) და სეზონური ცვალებადობა, მსჯელობენ კვების სხვადასხვა ტიპის ორგანიზმთა მასის რაოდენობრივ შეფარდებაზე, ცალკეულ სახეობათა დომინირებაზე და ა. შ. ხმელეთის თანასაზოგადოებებში (ტყე, ველი, ტუნდრა და სხვ.) მცენარეთა ბ. მნიშვნელოვნად ჭარბობს ბალახის მჭამელ ცხოველთა ბ-ს, რ-იც, თავის მხრივ, მეტია მტაცებელთა ბ-ზე. ვ. ვერნადსკის საორიენტაციო მონაცემებით, ყველაზე მეტია ტყის ბ. მაგ., გამოთვლილია 300 მლრდ. ტ მერქნის მარაგი (მშრალი ნივთიერება) და სხვ. ბ-ის გეოგრ. განაწილებისა და წარმოქმნის კანონზომიერება ინტენსიურად შეისწავლება *ბიოლოგიური პროდუქტიულობის* რაციონალური გამოყენებისა და *ბიოსფეროს* დაცვის საკითხთან დაკავშირებით.

**ბიომეტრია** (*ბიო...* და *...მეტრია*), ბიოლოგიის დარგი, რ-იც მათ. სტატისტიკის მეთოდებით გეგმავს და ამუშავებს რაოდენობრივი ექსპერიმენტებისა და დაკვირვებების შედეგებს. ბიოლ. ექსპერიმენტებისა და დაკვირვებების დროს მკვლევარს საქმე აქვს სხვადასხვა ნიშან-თვისების შეხვედრის სიხშირის ან მათი გამოვლინების ხარისხის რაოდენობრივ ვარიაციებთან. ამიტომ სპეც. სტატისტ. ანალიზის გარეშე, ჩვეულებრივ, შეუძლებელია იმის დადგენა, თუ როგორია შესასწავლი სიდიდის შემთხვევითი მერყეობის შესაძლებელი საზღვრები, შემთხვევითია თუ უტყუარი ცდის ვარიანტებს შორის შემჩნეული სხვაობანი. მათ. სტატისტ. მეთოდები, რ-ებიც ბიოლოგიაში გამოიყენება, ზოგჯერ მუშავდება ბიოლ. გამოკვლევებისაგან დამოუკიდებლად, უფრო ხშირად კი ბიოლოგიაში, სოფ. მეურნეობასა და მედიცინაში წამოჭრილ ამოცანებთან დაკავშირებით.

დამოუკიდებელი მეცნ. სახით ბ. ჩამოყალიბდა XIX ს. დამლევს ფ. გოლტონის (ინგლისი) და ბიომეტრიული სკოლის ფუძემდებლის კ. პირსონის შრომების საფუძველზე. თანამედროვე ბ-ის მეთოდოლოგია უმთავრესად რ. ფიშერის (ინგლისი) შექმნილია. ბიომეტრიული იდეებისა და მეთოდების გავრცელების საქმეში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს რუსმა მეცნიერებმა ვ. რომანოვსკიმ, ა. საპეგინმა, ი. ფილიპჩენკომ, ს. ჩეტვერიკოვმა და სხვ. ბ-ის მეთოდების გამოყენებამ შესაძლებელი გახადა ექსპერიმენტების მოცულობის შემცირება სათანადო რაოდენობის ინფორმაციის მისაღებად. ბ-ს დიდი მნიშვნელობა ენიჭება ბიოლ. და მონათესავე დისციპლინების თეორ. და პრაქტ. ამოცანების გადაწყვეტის საქმეში.

*ლიტ.*: Бейли Н., Статистические методы в биологии, пер. с англ., М., 1963; Рокицкий П. Ф., Биологическая статистика, 2 изд., Минск, 1967; Урбах В. Ю., Биометрические методы, 2 изд., М., 1964.

**ბიომექანიკა** (*ბიო...* და *მექანიკა*) *ბიოფიზიკის* დარგი, რ-იც შეისწავლის ცოცხალი ქსოვილების, ორგანოებისა და მთელი ორგანიზმის მექან. თვისებებს და მათში მიმდინარე მექან. მოვლენებს. ჩვეულებრივ ტერმინით „ბ." აღნიშნავენ მოძღვრებას ადამიანისა და ცხოველის მოძრაობის შესახებ. XX ს. შუა წლებიდან ბ-ის კვლევის ფარგლები გაფართოვდა. ამჟამად მასში შედის: ს ა ს უ ნ თ ქ ი  ა პ ა რ ა ტ ი ს  ბ. (იხ. სტ. *სუნთქვა*), რ-იც სწავლობს სუნთქვითი მოძრაობათა დინამიკასა და კინემატიკას; ს ი ს ხ ლ ი ს  მ ი მ ო ქ ც ე ვ ი ს  ბ. — სწავლობს სისხლძარღვებისა და გულის სიმკვრივეს, რხევების გავრცელებას სისხლძარღვთა კედლებში, სისხლის მოძრაობას, გულის მუშაობას და სხვ. მ ო ძ რ ა ო ბ ი ს  ბ. — ანატ. და თეორ. მექანიკის მონაცემების საფუძველზე იკვლევს მოძრაობის ორგანოთა სტრუქტურას, შესახსრების კინემატიკას, სხეულის მასის განაწილებას მისი ნაწილების მიხედვით, სხეულის ნაწილებისა და მთლიანად სხეულის მოძრაობის კანონზომიერებებს, განსაზღვრავს მოქმედი ძალების ხასიათს, მიმართულებასა და მნიშვნელობას. მოძრაობის ბიომექან. დახასიათება ხდება სტრუქტურული (სხეულის კინემატიკური ჯაჭვების ხასიათის), კინემატიკური (მოძრაობის ხასიათისა) და დინამ. (გარეგანი და შინაგანი ძალების ურთიერთმოქმედების) ანალიზის საფუძველზე. უფრო ხშირად ბიომექან. კვლევის ამოცანაა მოქმედი ძალების დადგენა მოძრაობის კინემატიკური დახასიათების მიხედვით. ეს იძლევა მოძრაობის ეკონომიურობის შეფასების, გარეგანი და კუნთური ძალების გამოყენების და მოძრაობის კოორდინაციისა და რეგულაციის შესაძლებლობას. ამ მხრივ ბ. მჭიდროდ უკავშირდება მოძრაობის ფიზიოლოგიას. ბიომექან. კვლევის ამოცანაა აგრეთვე სხეულის მდგომარეობის (დგომა, ჯდომა და სხვ.) შესწავლა, რაც უკავშირდება ფიზიოლოგიას, სივრცეში სხეულის მდგომარეობისა და წონასწორობის შესახებ მოძღვრებას.

ბიომექან. კვლევისათვის იყენებენ სხვადასხვა მეთოდს (აჩქარებული კინოგადაღება, ციკლოგრაფია, კიმოციკლოგრაფია და სხვ.).

ბ-ის ი ს ტ ო რ ი ა. ბიომექან. კვლევას საფუძველი ჩაუყარა *ლეონარდო და ვინჩიმ*. იგი ადამიანის მოძრაობებს ანატ. და მექანიკის თვალსაზრისით სწავლობდა. დიდი ღვაწლი მიუძღვის აგრეთვე იტალ. ნატურალისტ ჯ. ბორელის, რ-იც ორგანიზმს მიიჩნევდა მანქანად, ხოლო სუნთქვას, სისხლის მოძრაობასა და კუნთების მოქმედებას მექანიკის კანონებით ხსნიდა. ბ-ის დარგში მუშაობდნენ ე. და ვ. ვებერები (1836), ვ. ბრაუნე და ო. ფიშერი (1859), ე. მარეი (1894), ფ. ევანზი (1957), ჰ. ფროსტი (1964), ჰ. ტეილორი (1953) და სხვ. რუსეთში ბ-ის განვითარება დაკავშირებულია ი. სეჩენოვისა (1901) და პ. ლესგაფტის (1905) შრომებთან. ადამიანის ლოკომოციის დეტალური გამოკვლევა ეკუთვნით ნ. ბერნშტეინსა და მის თანამშრომლებს.

პ რ ა ქ ტ.  მ ნ ი შ ვ ნ ე ლ ო ბ ა. ბიომექან. კვლევას არსებითი მნიშვნელობა აქვს შრომისა და სპორტის ფიზიოლოგიის, სამხ. და კლინიკური მედიცინის (ნევროლოგიის, ორთოპედიის, ტრავმატოლოგიისა და პროთეზირების ) დარგში. ფიზ. ვარჯიშისა და სპორტულ მოძრაობათა ბ-ის შესწავლა საფუძვლად უძევს წვრთნის მეცნიერულად დასაბუთებული სისტემის შემუშავებას. ადამიანის შრომითი მოძრაობების შესწავლით შესაძლებელი ხდება მოძრაობის ამა თუ იმ ვარიანტის ეკონომიურობის შეფასება და მისი სტრუქტურის სრულყოფა. ძვლების, სახსრების, კუნთებისა და სხვა ქსოვილების გამძლეობის შესწავლას დიდი მნიშვნელობა აქვს ტრავმატოლოგიასა და ორთოპედიაში.

„ცოცხალი კინემატიკური ჯაჭვების" სტრუქტურისა და მექანიზმების მართვის მონაცემებს იყენებენ ავტომატ-მანიპულატორებისა და რობოტების შექმნისას. სისხლის მიმოქცევისა და სუნთქვის ბიომექან. მაჩვენებელს მხედველობაში იღებენ გულისა და ფილტვების დიაგნოსტიკისა და საოპერაციო ჩვენებების დასადგენად. სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის ბიომექან. გამოკვლევები გამოყენებულია „გულ-ფილტვის" აპარატის შექმნისას.

ბიოლუმინესცენცია



მანათობელი ბაქტერიების კულტურა საკუთარ სინათლეზე.



რადიოლარია Thalassicolla nucleata.



მანათობელი ხოჭო Photurus pennsylvanica.

*ლიტ.*: ჩხაიძე ლ., ადამიანის ნებისმიერი მოძრაობების კოორდინაცია კოსმოსური ფრენის პირობებში, თბ., 1971; Бернштейн Н. А., Общая биомеханика, М., 1926; მისივე, О построении движений, М., 1947; მისივე, Очерки по физиологии движений и физиологии активности, М., 1966; Донской Д. Д., Биомеханика с основами спортивной техники, М., 1971; Чхаидзе Л. В., Об управлении движениями человека, М., 1970.

**ბიომი** (ინგლ. biome<*ბიო*... და ლათ. -omat-, -oma — ერთობლიობის აღმნიშვნელი სუფიქსი), მცენარეთა და ცხოველთა იმ სახეობების ერთობლიობა, რ-ებიც გარკვეული რ-ნის ცოცხალ მოსახლეობას შეადგენენ. ტერმინი უმთავრესად უცხოურ ეკოლ. და ბიოგეოგრ. ლიტ-რაში გვხვდება. მსგავსი ტერმინი *ბიოტა* დედამიწის უფრო დიდი ფართობებისათვის იხმარება.

**ბიომიკროსკოპია** (*ბიო*..., *მიკრო*... და ბერძ. skopeō—ვუყურებ), ცოცხალი თვალის მიკროსკოპია, თვალის გამჭვირვალე არეებისა და ფერადი გარსის ნაპრალოვანი ნათურით გამოკვლევის მეთოდი. ნაპრალოვანი ნათურა შედგება სინათლის მძლავრი წყაროსა და ბინოკულარული მიკროსკოპისაგან. გამოკვლევას ატარებენ ბნელ ოთახში. სხივის კონა თვალის ოპტ. არეებში გავლისას მკვეთრ კონტრასტს ქმნის განათებულ და გაუნათებელ უბნებს შორის (ბნელ ოთახში შემოჭრილი მზის სხივის მსგავსად) და აადვილებს ნატიფი სტრუქტურების აღმოჩენას. ბ-ის საშუალებით შეიძლება შევნიშნოთ რაიმე დაავადების ან ტრავმის შედეგად თვალში მიმდინარე პათოლ. ცვლილებები და გამოვავლინოთ თვალის დაავადებები დაწყებით სტადიაზე.

ბიონიკა. ნახ. 1. «მედუზის ყური». 1—რუპორი; 2—რეზონატორი; 3—პიეზოკრისტალი; 4—გამაძლიერებელი.

**ბიომორფი,** იხ. *სასიცოცხლო ფორმა* მცენარისა.

**ბიომორფოგენეზი,** იხ. *მორფოგენეზი*.

**ბიონავიგაცია** (*ბიო*... და *ნავიგაცია*), ცხოველების უნარი შეარჩიონ მიმართულება სეზონური მიგრაციების დროს (გამოსაზამთრებლად ან გამრავლების ადგილებისაკენ.). შეპირობებულია გარემოში ორიენტაციის უნარით, რაც გრძნობის ორგანოებისა და *ინსტინქტების* მეშვეობით ხორციელდება. ფრთოსანთა გარდა ბ-ის უნარი აქვს ზოგ ძუძუმწოვარს (ჩრდ. ირემი, ზღვის კატა, ვეშაპი) და ქვეწარმავალს (ზღვის კუ). სწორი მიმართულებისა და გზის შერჩევისას უდიდესი მნიშვნელობა აქვს ცხოველთა ურთიერთკავშირს (ამიტომ არის, რომ ფრინველები მუდამ გუნდებად მიფრინავენ). ბ-ის მექანიზმები მეტად მრავალფეროვანია და ჯერ კიდევ არ არის სრულყოფილად შესწავლილი.

**ბიონდო** (Biondo) ფლავიო (1392, ფორლი, — 4. VI. 1463, რომი), იტალ. ჰუმანისტი, ისტორიკოსი. პირველმა გამოყო შუა საუკ. ისტორია ცალკე პერიოდად. მისი მთავარი შრომა მოიცავს 412—1440 წწ.; ქრონოლოგიური თანამიმდევრობით გადმოგვცემს ამ პერიოდის ევროპის ისტორიას, განაცალკევებს მას უძველესი ხანისა და აღორძინების ეპოქისაგან. ბ. ჰუმანისტური პოზიციებიდან აკრიტიკებდა მანამდე არსებულ ისტორიოგრაფიას, ეძიებდა ისტ. წყაროთა უტყუარობის კრიტერიუმს. მას ეკუთვნის აგრეთვე პირველი ნაშრომი იტალიის ისტ. გეოგრაფიაში.

*თხზ.*: Le decadi (Historiarum ab inclinatione Romanorum decades), Forli, 1964; Roma instaurata et Italia illustrata, Venetia, 1542.

*ლიტ.*: Вайнштейн О. Л., Западноевропейская средневековая историография, М.—Л., 1964, с. 261—264.




ბიონიკა. ნახ. 2. «ლამინფლოს» აგებულება (გვერდითი ჭრილი) მ. კრამერის მიხედვით: 1—ზედა უნაკერო გარსი; 2—ელასტიკური დიაფრაგმა მოქნილი ღეროებით; 3—ქვედა უნაკერო გარსი; 4—მოდელის კორპუსი; 5—სითხით ავსებული სივრცე; 6—მოქნილი ღეროები.

**ბიონი** (Bion), ძვ. წ. II ს. ბერძენი პოეტი ქ. სმირნიდან, *თეოკრიტე ქიოსელის* მიმდევარი და ბუკოლიკური პოეზიის (იხ. *ბუკოლიკა*) წარმომადგენელი. ცხოვრობდა სიცილიაში. ავტორია ანაკრეონტისებური პატარა, მსუბუქი სატრფიალო ლექსებისა. ბ-ის ნიჭსა და ოსტატობაზე მეტყველებს ერთადერთი ვრცელი, დორიულ დიალექტზე დაწერილი ნაწარმოები „ადონისის დატირება", რ-შიც დიდი პათოსით, მაღალმხატვრულად და პოეტურადაა გადმოცემული ადონისის დაკარგვით დამწუხრებული აფროდიტეს სევდა. თხზულება ორგანულადაა დაკავშირებული თეოკრიტეს I და XV იდილიასთან. მასში იგრძნობა ელინისტურ პოეზიაში აღმოსავლურ მოტივთა შეჭრის პროცესი.

**ბიონიკა** (ბერძ. biōn — სიცოცხლის ელემენტი), მეცნიერება, რ-იც ცოცხალი ორგანიზმების აგებულებისა და ფუნქციების შესწავლის საფუძველზე წყვეტს საინჟინრო პრობლემებს.

ბ. სინთეზური მეცნიერებაა, მჭიდროდ უკავშირდება ანატომიას, ფიზიოლოგიას, ქიმიას, ფიზიკას, მათემატიკას, ელექტრონიკას, კიბერნეტიკას და სხვა დარგებს.

ცოცხალი ბუნების შესახებ არსებული ცოდნის საინჟინრო ამოცანათა გადასაწყვეტად გამოყენების იდეა ეკუთვნის *ლეონარდო და ვინჩის*, რ-იც ცდილობდა ფრინველთა ფრენის მექანიზმის შესწავლის საფუძველზე შეექმნა საფრენი აპარატი ორნითოპტერი.

*კიბერნეტიკამ* პრაქტიკულად დაამტკიცა ცოცხალი ორგანიზმისათვის დამახასიათებელ პროცესთა მოდელირების ეფექტურობა და სტიმული მისცა ცოცხალ სისტემათა აგებულებისა და ფუნქციის უფრო ფართო შესწავლას და მიღებულ მონაცემთა გამოყენებას ახ. მოწყობილობის, მექანიზმების შესაქმნელად.

ტერმინი „ბ." დაამკვიდრა ჯ. სტილმა. ბ-მ, როგორც მეცნიერების ახ. დარგმა, ოფიც. აღიარება ჰპოვა 1960 ქ. დეიტონში (აშშ) ბ-ის პირველ სიმპოზიუმზე. ბ-ის დევიზია: „ცოცხალი პროტოტიპები ახალი ტექნიკის გასაღებია".

ტექ. განვითარებამ, კოსმ. სივრცის ათვისებასთან დაკავშირებულმა პრაქტ. საკითხებმა, სხვადასხვა სისტემების საიმედოობის ამაღლების მზარდმა მოთხოვნებმა აიძულა ინჟინრები ახლებურად შეეხედათ ცოცხალ არსებათათვის, ეძიათ ახ. პრინციპები, კონსტრუქციული გადაწყვეტის ახ. ფორმები, რამაც მნიშვნელოვნად განსაზღვრა ბ-ის ახ. სამეცნ. დარგად ჩამოყალიბება. ბიოლ. სისტემები ხელოვნური სისტემებისაგან განსხვავდებიან მინიატიურულობით, საიმედოობით, ეკონომიურობით, თვითრეგულირების უნარით. ორგანიზმები ახერხებენ გარე სამყაროდან მიღებული დიდძალი ინფორმაციის გადამუშავებას და ამ ინფორმაციიდან უსარგებლოს უკუგდებას. მაგ., ქინძისთავისოდენა სასმენი აპარატის საშუალებით მწერები აღიქვამენ 250 ათ. ჰცმდე სიხშირის ბგერებს, ხოლო ტვინი, რ-იც ღებულობს, გადაამუშავებს და ინახავს ინფორმაციას, გამომთვლელ მანქანაზე ასეულჯერ უფრო პატარაა და თანაც მასზე ბევრად უფრო საიმედო.

ხანგრძლივი დროის მანძილზე ცოცხალ არსებებს ბუნებრივი გადარჩევის გზით გამოუმუშავდათ ნივთიერებათა ცვლის, ენერგიისა და ინფორმაციის გარდაქმნის ნატიფი და სრულქმნილი მექანიზმი, რ-ის შესწავლა და ტექ. გამოყენება ბ-ის საგანს წარმოადგენს.

ბ., რ-იც სწავლობს ბიოლ. სისტემებს და მათში მიმდინარე პროცესებს, არ მიდის ცოცხალი ბუნების ბრმა მიბაძვის, მისი გადმოღების გზით. ცოცხალი ბუნებიდან იგი „სესხულობს" მხოლოდ ყველაზე უფრო სრულყოფილ კონსტრ. და ტექნოლ. გადაწყვეტას, პრინციპებს, იდეებს, რ-ებიც უზრუნველყოფენ ბიოლ. სისტემათა დიდ მოქნილობას მათი არსებობის რთულ პირობებში.

ბ-ის მრავალფეროვან პრობლემებს შორის შეიძლება გამოვყოთ: ადამიანისა და ცხოველის ნერვული სისტემის შესწავლა და ნერვული უჯრედის მოდელირება გამოთვლითი ტექნიკის შემდგომი სრულყოფის და ავტომატიკისა და ტელემექანიკის ახ. ელემენტთა და მოწყობილობათა შექმნის მიზნით; გრძნობის ორგანოების გამოკვლევა და მათი მოდელირება; ცხოველთა ორიენტაციის, ლოკაციისა და ნავიგაციის პრინციპების შესწავლა და მათი ტექნიკაში გამოყენება; ორგანიზმთა მორფოლ., ფიზიოლ. და ბიოქიმ. თავისებურებათა გამოკვლევა, ახ. ტექ. და მეცნ. იდეების შემუშავება და სხვ.

ინფორმაციის გადამუშავება ხდება ნერვულ სისტემაში, რ-ის ძირითადი ერთეულია ნერვული უჯრედი — *ნეირონი*. შექმნილია ხელოვნური ნეირონის რამდენიმე ასეული მოდელი, რ-ებიც მეტნაკლებად გამოხატავენ რეალურ (ცოცხალ) ნეირონთა თვისებებს. ზოგი მათგანი, მაგ., არტრონები, ნეირისტორები და სხვ. წარმატებით გამოიყენება კავშირგაბმულობის ტექ. საშუალებათა გასაუმჯობესებლად, გამომთვლელ და მმართველ მანქანებში და სხვ.; ნეირონთა კომპლექსების, ე. წ. ნეირონული ქსლის მოდელირებამ შესაძლებელი გახადა შექმნილიყო სპეც. მოწყობილობა, რ-იც წარმატებით წყვეტს ინფორმაციის გადაცემასა და დამუშავებასთან დაკავშირებულ მრავალ ამოცანას. ასეთია პერსეპტრონი — თვითმაორგანიზებელი სისტემა, რ-იც სახეთა გამოცნობისა და კლასიფიკაციის ფუნქციებს ასრულებს. პერსეპტრონები ტვინის იმ ცენტრებს შეესაბამებიან, სადაც ხდება მიღებული ინფორმაციის გადამუშავება. მათ საფუძველზე იქმნება ტექსტისა და ნახაზების წასაკითხი და გამოსაცნობი, აგრეთვე ოსცილოგრამების, რენტგენოგრამების გასაანალიზებელი და სხვ. ხელსაწყობი.

მეხსიერების და ნერვული სისტემის სხვა თვისებათა შესწავლა არის წარმოებისა და მართვის პროცესთა ავტომატიზაციისათვის „გონიერი" მანქანების შექმნის მთავარი გზა. ადამიანისა და ცხოველის ნერვული სისტემის საიმედოობის მექანიზმთა შესწავლა საშუალებას იძლევა უზრუნველყოფილ იქნეს სხვადასხვა ტექ. სისტემათა საიმედოობა.

მეცნიერთა განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს ცხოველების გრძნობის ორგანოები. მეტადრე მხედველობის ორგანო, რამდენადაც ინფორმაციის 90% გარე სამყაროდან ბიოლ. სისტემაში აღწევს მხედველობითი აპარატის საშუალებით.

მხედველობის ორგანოს მოდელირების გზით შექმნილია მოწყობილობა „ვიზილოგი", რ-საც შეუძლია შეასრულოს ადამიანის თვალის ზოგიერთი ფუნქცია: აღიქვას გამოსახულება, გაზომოს და გადასცეს ინფორმაცია. ასეთი მოწყობილობის გამოყენება ნავარაუდევია უპილოტო კოსმ. ხომალდებზე, რ-ებიც გაიგზავნება მთვარეზე, მარსსა და ვენერაზე. შექმნილია აგრეთვე ბაყაყის თვალის მოდელი — რეტინატორი, რ-საც იყენებენ აეროდრომებზე თვითმფრინავთა რეგულირების საქმეში. საბჭ. მეცნიერებმა გაითვალისწინეს, რომ მედუზები რეაგირებენ ზღვაში წარმოქმნილ ულტრაბგერით რხევებზე და შექმნეს მედუზის მგრძნობიარე აპარატის მოდელი, ანალიზატორი „მედუზის ყური" (ნახ. 1), რ-ის საშუალებითაც შესაძლებელია მოსალოდნელი შტორმის და მისი ძალის განსაზღვრა 10—15 საათით ადრე. არსებობს ყნოსვის ორ-

განოს ტექ. ანალოგი „ელექტრონული ცხვირი", რ-იც გამიზნულია სამედ. დიაგნოსტიკისათვის. იგი 24 სხვადასხვა ქიმ. ნივთიერებას განასხვავებს.

პერსპექტიულია ცხოველთა ორიენტაციის., ლოკაციისა და ნავიგაციის პრინციპების შესწავლა და გამოყენება ავიაციაში, კოსმონავტიკაში, საზღვაო და წყალქვეშა ფლოტში. ინჟინრების ცხოველ ინტერესს იწვევს ღამურების, ფრინველების, პეპლების, დელფინების, თევზების ორიენტაციის, ლოკაციისა და ნავიგაციის უნარი. პინგვინის მოძრაობის თავისებურებათა შესწავლის საფუძველზე ა. ნიკოლაევმა შექმნა თოვლმავალი მანქანა „პინგვინი", რ-იც საათში 30 *კმ*-ს ავითარებს.

დამზადებულია ხელის პროთეზი — ბიომანიპულატორი, რ-ის მართვა ხდება ბიოდენებით. ასეთი ხელოვნური ხელით სრულდება სხვადასხვა მანიპულაცია (წერა, ხატვა, სიმძიმის აწევა, მანქანის მართვა და სხვ.).

ორგანიზმთა მორფოლ. თავისებურებების გამოკვლევამ ახ. ტექ. იდეები მისცა კონსტრუქტორებს, არქიტექტორებს, მშენებლებს. შექმნილია დელფინის კანის მოდელი „ლამინფლო" (ნახ. 2), რ-ის გარსაცმი საზღვაო გემს დაუყენეს და ამით გემის სიჩქარე 15—20%-ით გაზარდეს. იაპ. სპეციალისტებმა ააგეს საოკეანო გემი „კურენაი მარუ", რ-ის კორპუსი ვეშაპის სხეულს წააგავს. ორფრთიანი მწერების საბზუილე აპარატის ანალოგიით შექმნილი გიროტრონი გამოიყენება თვითმფრინავებზე. გიროტრონის საშუალებით თვითმფრინავი შეიძლება ავტომატურად გამოვიდეს შტოპორიდან. იტალ. არქიტექტორმა პიერ ლუიჯი ნერვიმ ხის ფოთლის კონსტრუქციის პრინციპი გამოიყენა ტურინის საგამოფენო დარბაზის გადახურვისას: ამმეტრიანი მალი საყრდენების გარეშე გადახურეს არმოცემენტის მსუბუქი კონსტრუქციით, რ-ის სისქეა 4 *სმ*. აქ გამოყენებული სამაგრები ზუსტად ისეა განაწილებული, როგორც ფოთლის ძარღვებში. ცდილობენ შექმნან აგრეთვე თვითმარეგულირებელი „მსუნთქავი" კედლები—ფოთლის ბაგეების ანალოგი და სხვ.

საქართველოში ბ-ის პრობლემებს შეისწავლის საქ. სსრ მეცნ. აკად. კიბერნეტიკის ინ-ტი (აქ საყურადღებო სამუშაოები მიმდინარეობს ხელოვნური ინტელექტის შექმნის მიმართულებით) და საქ. სსრ მეცნ. აკად. ზოოლ. ინ-ტის ბიონიკის განყოფილება.

*ლიტ.*: ავალიანი რ., რა არის ბიონიკა, თბ., 1967; მ ი ს ი ვ ე, უხილავი კვალი, თბ., 1970; Мартека В., Бионика, пер. с англ., М., 1967; Прохоров А. И., Инженер учится у природы, М., 1967.

*რ. ავალიანი.*

**ბიონტი** (ბერძ. biōn, ontos, სიტყვასიტყვით — მცხოვრები), ცალკეული ორგანიზმი (ინდივიდი), რ-იც ევოლ. პროცესში გარკვეულ საცხოვრ. გარემოს (ბიოტოპს ანუ *ადგილსამყოფელს*) ეგუება. განარჩევენ ა ე რ ო ბ ი ო ნ ტ ე ბ ს (ხმელეთზე და ჰაერში მცხოვრებნი), ჰ ი დ რ ო ბ ი ო ნ ტ ე ბ ს (წყლის ორგანიზმები), გ ე ო ბ ი ო ნ ტ ე ბ ს (ნიადაგში მცხოვრებნი) და *პარაზიტებს*. ორგანიზმებს, რ-თაც ერთმანეთისაგან განსხვავებულ პირობებში არსებობის უნარი აქვთ, *ევრიბიონტები* ეწოდებათ, ხოლო ერთ გარკვეულ პირობებში მცხოვრებთ — *სტენობიონტები*.

**ბიოოპტიკა** (*ბიო*... და *ოპტიკა*), ბიოლოგიის დარგი. შეისწავლის იმ მოვლენას ერთობლიობას, რ-ებიც დაკავშირებულია ცოცხალი ორგანიზმის მიერ ორიენტაციისათვის სინათლის გამოყენებასთან (იხ. *ბიოორიენტაცია*). ბ. განიხილავს მორფოლ., ფიზიოლ. (მ. შ. ნეიროფიზიოლ.), ოპტ., ეკოლ. და ეთოლოგიის საკითხებს. სინათლის წყაროსადმი გარკვეული ორიენტაცია აქვთ როგორც ცხოველებს, ისე მცენარეებს; ზოგ უმარტივესს სპეციალიზებული ორგანოებიც კი აქვს (იხ. *მხედველობის ორგანოები*). მაღალი ორგანიზაციის ცხოველებში თვალი უზრუნველყოფს სინათლის შეგრძნებასა და საგნობრივ ხედვას. გარდა ცხოველთა თვალისა და მხედველობის ცენტრების აგებულებისა, ოპტ., რეცეპტორული და ნერვული მექანიზმებისა, ბ. სწავლობს მხედველობით აღქმულ შიგასახეობრივი და სახეობათშორისი ურთიერთობის საშუალებებს და ორგანიზმთა სიგნალიზაციას — სინათლის სიგნალებს, სასიგნალო შეფერილობას, პოზის, ჟესტისა და მიმიკის ენას, ცხოველთა გამაფრთხილებელ და შემაშინებელ შეფერილობას, ფორმასა და ქცევას, ყვავილებისა და ნაყოფის მისაზიდ შეფერილობას. სიგნალიზაციის ოპტ. საშუალებებს უდიდესი მნიშვნელობა აქვს მრავალ ისეთ სიტუაციაში, რ-იც ცხოველისაგან კოორდინირებულ მოქმედებას მოითხოვს.

**ბიოორიენტაცია** (*ბიო*... და *ორიენტაცია*), ორგანიზმების უნარი განსაზღვრონ თავიანთი ადგილმდებარეობა სივრცეში, შეარჩიონ ოპტიმალური მდგომარეობა მათზე მოქმედი ძალების (გარემოს ფაქტორების) მიმართ და დაადგინონ მოძრაობის ბიოლოგიურად მიზანშეწონილი მიმართულება. ბ. გარემოსთან ორგანიზმის შეგუების (იხ. *ადაპტაცია*) ერთ-ერთი ძირითადი პირობაა. არსებობს შეგუების სამი გზა: ორგანიზმის აგებულების და ფუნქციების შეცვლა ახ. პირობების შესაბამისად (მორფოლ.-ფიზიოლ. ადაპტაცია); ადგილსამყოფელის შეცვლა (იხ. *მიგრაცია* ცხოველთა); მდგომარეობის შეცვლა — ხროვად, ჯოგად შეკრების ან თავშესაფრის (ბუდის, სოროს და სხვ.) მოწყობა. ბ-ს საფუძვლად უძევს გაღიზიანებადობის თვისება და ფიზ., ქიმ. და ბიოლ. ზეგავლენის აღქმა. უმაღლესი უხერხემლო (ფეხსახსრიანები, მოლუსკები) და ხერხემლიანი ცხოველები გარეგან ზეგავლენას (სიგნალებს) სპეც. გრძნობის ორგანოებით აღიქვამენ (იხ. *რეცეფცია*). მათი რეაქციები რთული *ინსტინქტების* ხასიათისაა და საფუძვლად უძევს ბიონავიგაციას. მიმართულების შერჩევა ხდება ქიმ., მექან. (ტაქტილური), აკუსტიკური, ელექტრული ან ოპტ. გამღიზიანებლების (სიგნალების) მოქმედებისა და მათი ლოკაციის (იხ. *ბიოლოკაცია*) საფუძველზე.

*ლიტ.*: Протасов В. Р., Биоакустика рыб, М., 1965; Слоним А. Д., Инстинкт загадки врожденного поведения организмов, Л, 1967; Тинберген Н., Поведение животных, пер. с англ., М., 1969.

**ბიოპოლიმერები,** მაღალმოლეკულური ბუნებრივი ნაერთები, რ-ებიც ყველა ცოცხალი ორგანიზმის სტრუქტურულ საფუძველს წარმოადგენენ და ცხოველმოქმედების პროცესში განმსაზღვრელ როლს ასრულებენ. ესენი არიან ცილები, ნუკლეინმჟავები და პოლისაქარიდები; ცნობილია აგრეთვე შერეული ბ. — გლიკოპროტეიდები, ლიპოპროტეიდები, გლიკოლიპიდები და სხვ.

ბ-ის ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი ფ უ ნ ქ ც ი ე ბ ი. ნუკლეინის მჟავები უჯრედში გენეტ. ფუნქციებს ასრულებენ. *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავაში* (დნმ), ზოგჯერ კი *რიბონუკლეინის მჟავაში* (რნმ) მონომერული რგოლების (ნუკლეოტიდების) თანამიმდევრობა განსაზღვრავს (*გენეტიკური კოდის* სახით) სინთეზირებულ ცილებში მონომერული რგოლების (ამინომჟავათა ნაშთების) თანამიმდევრობას და, ამრიგად, ორგანიზმის აგებულებას და მასში მიმდინარე ბიოქიმ. პროცესებსაც. გენეტ. კოდი დნმ-გან გადაეცემა რნმ-ს, რ-იც ისე სინთეზირდება დნმ-ზე, როგორც მატრიცაზე (იხ. *ტრანსკრიფცია*). სინთეზირებული რნმ თავის მხრივ წარმოადგენს მატრიცას *რიბოსომებში* მიმდინარე ცილის სინთეზისათვის (ამ პროცესში მონაწილეობს აგრეთვე სატრანსპორტო რნმ). ევოლუციისათვის აუცილებელი ბიოლ. ცვალებადობა მოლეკულურ დონეზე ხდება დნმ-ში მომხდარ ცვლილებათა ხარჯზე (იხ. *მუტაცია*).

*ცილები* უჯრედებში მთელ რიგ უმნიშვნელოვანეს ფუნქციას ასრულებენ. ცილა-ფერმენტები აუცილებელი თანამიმდევრობითა და საჭირო სიჩქარით ახორციელებენ უჯრედში ნივთიერებათა ცვლის ყველა ქიმ. რეაქციას. კუნთების, მიკრობთა შოლტების, უჯრედის წამწამებისა და სხვ. ცილები განაპირობებენ შეკუმშვას — ისინი გარდაქმნიან ქიმ. ენერგიას მექან. მუშაობად და უზრუნველყოფენ მთელი ორგანიზმის ან მისი რომელიმე ნაწილის მოძრაობას. ცილები ყველა ცოცხალი ორგანიზმის უჯრედულ სტრუქტურათა უმეტესობის, ვირუსებისა და ფაგების გარსთა ძირითადი მასალაა; მათი სტრუქტურული ფუნქციები მჭიდროდ უკავშირდება სუბუჯრედულ ორგანელებში სხვადასხვა ნივთიერების მიწოდების რეგულაციას (იონების აქტ. ტრანსპორტი და სხვ.) და ფერმენტულ კატალიზს. ისინი მარეგულირებელ ფუნქციებსაც ასრულებენ (რეპრესორები) — „კრძალავენ" ან „ნებას რთავენ" ამა თუ იმ გენის გამოვლინებას. უმაღლეს ორგანიზმებში არის სხვადასხვა ნივთიერების გადამტანი ცილები (მაგ., ჰემოგლობინი, რ-საც გადააქვს მოლეკულური ჟანგბადი) და იმუნური ცილები, რ-ებიც ორგანიზმს იცავენ მასში შეღწეული უცხო ნივთიერებებისაგან (იხ. *იმუნიტეტი*). პოლისაქარიდები ასრულებენ სტრუქტურულ (მაგ., შემაერთებელი ქსოვილის პოლისაქარიდი *ცელულოზა*) და სამარაგო საკვებ (მაგ., *სახამებელი*, *გლიკოგენი* და სხვ.) ფუნქციებს; განაპირობებენ უჯრედების გარე მემბრანის სპეციფ. თვისებებს (მაგ., მიკროორგანიზმების ანტიგენური პოლისაქარიდები), უზრუნველყოფენ ორგანიზმის მთლიან დაცვას (მაგ., მცენარეული გუმფისი ან ლორწო).

გაშლილი ცილა (დენატურირებული ცილა)
აქტიური ცილა
SH
არააქტიური ფორმა
ძალიან იშვიათად წარმოიქმნება
რენატურაცია ჰაერის თანხლებით 8 M-ის, შარდოვანისა და მერკაპტოეთანოლის მოცილების შემდეგ
შარდოვანას გაშლა (დენატურაცია) 8 M ხსნარში, რ-საც დამატებული აქვს მერკაპტოეთანოლი (აღმდგენელი)
აქტიური ცილა

გლობულური ცილის დენატურაციისა და რენატურაციის სქემა (ფერმენტ რიბონუკლეაზის მაგალითზე).

ბ-ის პ ი რ ვ ე ლ ა დ ი ს ტ რ უ ქ ტ უ რ ა. ბ-ის მონომერული რგოლების შედგენილობა და თანამიმდევრობა განსაზღვრავს მათ ე. წ. პირველადს სტრუქტურას. ყველა ნუკლეინმჟავა ხაზოვანი ჰეტეროპოლიმერია, საქაროფოსფატური ჯაჭვებით, რ-თა რგოლებთანაც მიერთებულია გვერდითი ჯგუფები — აზოტოვანი ფუძეები: *ადენინი* და *თიმინი* (რნმ-ში *ურაცილი*), *გუანინი* და *ციტოზინი*; ზოგ შემთხვევაში (უმთავრესად სატრანსპ. რნმ-ში) გვერდითი ჯგუფები შეიძლება სხვა აზოტოვანი ფუძეები იყოს. ცილებიც ჰეტეროპოლიმერებია — მათი მოლეკულები დისულფიდური ხიდებით შეერთებული ერთი ან რამდენიმე პოლიპეპტიდური ჯაჭვისაგან შედგება. პოლიპეპტიდური ჯაჭვები შეიცავენ 20 ამინომჟავას

ნაშთს, რ-თა ურთიერთდაკავშირების თანამიმდევრობა დადგენილია პოლიპეპტიდებში საფეხურებრივი ჰიდროლიზით.

კ ო ნ ფ ო რ მ ა ც ი ა ს, ანუ ბ-ის მოლეკულათა სივრცითს ფორმას, განსაზღვრავს მათი პირველადი სტრუქტურა. ქიმ. სტრუქტურისა და გარეგანი პირობების გავლენით ბ-ის მოლეკულები შეიძლება ერთ ან რამდენიმე უმთავრეს კონფორმაციაში იმყოფებოდეს (ბუნებრივ პირობებში ჩვეულებრივ გვხვდება ბ-ის ნატივური მდგომარეობა, მაგ., ცილების გლობულარული აგებულება, დნმ-ს ორმაგი სპირალი), ან მეტ-ნაკლებად თანაბარსაალბათო კონფორმაცია მიიღოს. სივრცითი სტრუქტურის მიხედვით ცილები შეიძლება იყოს ფიბრილური (ძაფისმაგვარი) და გლობულარული. ცილა-ფერმენტებს, ცილა-გადამტანებს, იმუნურ და ზოგიერთ სხვა ცილას ძირითადად გლობულარული სტრუქტურა აქვთ. დეტალურად არის შესწავლილი *ჰემოგლობინის*, *მიოგლობინის*, ლიზოციმისა და სხვა ცილების სტრუქტურა (თითოეული ატომის მდებარეობა რენტგენოსტრუქტურული ანალიზით არის განსაზღვრული). ყოველი ცილა-ფერმენტის სივრცითი სტრუქტურა უნიკალურია და უზრუნველყოფს ბ-ის ყველა რგოლის ისეთ განლაგებას სივრცეში, როგორიც აუცილებელია მისი ფუნქციონირებისათვის. ნატივური დნმ-ს სივრცითი სტრუქტურა ორი კომპლემენტარული ძაფით არის წარმოქმნილი და წარმოადგენს კრიკ-უოტსონის ორმაგ სპირალს, სადაც მოპირდაპირე აზოტოვანი ფუძეები (ადენინი და თიმინი, გუანინი და ციტოზინი) წყალბადური ბმებით წყვილ-წყვილად არის დაკავშირებული ერთმანეთთან (იხ. აგრეთვე *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავა*).



ბიო-სავარ-ლაპლასის კანონი.

ბ-ის დ ე ნ ა ტ უ რ ა ც ი ა. სხვადასხვაგვარი ზემოქმედებისას (ტემპ-რის მატება ან ხსნარის მჟავიანობის შეცვლა) ბ-ის ნატივური სივრცითი სტრუქტურა ირღვევა. ამ მოვლენას *დენატურაცია* ეწოდება და ზოგჯერ იგი შექცევადია (რენატურაცია).

ბ-ის ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა და ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი ფ უ ნ ქ ც ი ე ბ ი. ბიოპოლიმერების აგებულება ხანგრძლივი ევოლ. შედეგია, რის გამოც აღნიშნული მოლეკულები იდეალურად შეეგუა თავის ბიოლ. დანიშნულებას. ბ-ის პირველადს სტრუქტურას, კონფორმაციასა და კონფორმაციულ გარდაქმნებსა და მათს ბიოლ. ფუნქციებს შორის მჭიდრო კავშირი არსებობს, რ-ის გამოკვლევა *მოლეკულური ბიოლოგიის* ერთ-ერთი მთავარი ამოცანაა. დნმ-ში ამგვარი კავშირების დადგენამ შესაძლებელი გახადა ახსნილიყო *რედუპლიკაციის*, *ტრანსკრიფციისა* და *ტრანსლაციის*, აგრეთვე მუტაგენეზისა და ზოგიერთი სხვა მნიშვნელოვანი ბიოლ. პროცესის ძირითადი მექანიზმი. დნმ-ს მოლეკულის ხაზოვანი სტრუქტურა უზრუნველყოფს გენეტ. ინფორმაციის ჩაწერას, მის გაორმაგებას დნმ-ს მატრიცული სინთეზის დროს და ერთი და იმავე გენის ასლების, ე. ი. რნმ-ს მოლეკულების მიღებას. ფერმენტაციული რეაქციების სხვადასხვა სტადიაზე ცილა-ფერმენტების სივრცითი და კონფორმაციული ცვლილებების კვლევა საშუალებას იძლევა დადგინდეს ბიოკატალიზის მექანიზმი და გაგებულ იქნას ქიმიური რეაქციების დიდად დაჩქარების ბუნება, რ-ებიც ფერმენტებით ხორციელდება.

ბ-ის კ ვ ლ ე ვ ი ს მ ე თ ო დ ე ბ ი. ბ-ის აგებულებისა და კონფორმაციული გარდაქმნების კვლევისას ფართოდ იყენებენ როგორც სუფთა ბ-ს, ისე მათს სინთეზურ მოდელებს, რ-ებიც უფრო მარტივი აგებულებისაა. მაგ., ცილების მოდელებად გამოყენებულია ჰომოგენური ან ჰეტეროგენური პოლიპეპტიდები, ხოლო დნმ-სა და რნმ-ს მოდელებად — შესაბამისი სინთეზური ჰომოგენური ან ჰეტეროგენური პოლინუკლეოტიდები. ბ-ისა და მათი მოდელების კვლევისას იყენებენ რენტგენოსტრუქტურულ ანალიზს, ელექტრონულ მიკროსკოპიას და კვლევის სხვა ფიზ. მეთოდებს. სინთეზური პოლიმერების კვლევისათვის შემუშავებული ყველა მეთოდი ბ-თვისაც გამოიყენება. ბ-ისა და მათი მოდელების თვისებების, მათი კონფორმაციული გარდაქმნების ინტერპრეტაციისათვის იყენებენ აგრეთვე თეორ. ფიზიკის (სტატ. ფიზიკის, თერმოდინამიკის, კვანტური მექან. და სხვ.) მეთოდებს.

*ლიტ.*: Бреслер С. Е., Введение в молекулярную биологию, 3 изд., М.—Л., 1973; Волькенштейн М. В., Молекулы и жизнь, М., 1965; Йиргенсонс Б., Природные органические макромолекулы, пер. с англ., М., 1965.

**ბიორკის ხელშეკრულება,** ხელშეკრულება რუსეთ-გერმანიის კავშირის შესახებ. ხელი მოაწერეს ვილჰელმ II-მ და ნიკოლოზ II-მ კ. ბიორკის (ვიბორგთან) მახლობლად 1905 წ. 11 (24) ივლისს. ხელშეკრულების თანახმად, თუ შეთანხმების მონაწილე ერთ მხარეს თავს დაესხმოდა ევრ. რომელიმე სახელმწიფო, მეორე მხარე მთელი თავისი სამხ. ძალებით უნდა დახმარებოდა მოკავშირეს. ხელშეკრულება ძალაში შედიოდა რუსეთ-იაპონიის საზავო ხელშეკრულების ხელმოწერის შემდეგ ბ. ხ. უპირისპირდებოდა რუსეთ-საფრანგეთის სამხ. პოლიტ. კავშირს. ვილჰელმ II მიზნად ისახავდა ჩაეშალა რუსეთ-საფრ. კავშირი და არ დაეშვა რუსეთისა და დიდი ბრიტანეთის დაახლოება. რუს. საგარეო საქმეთა მინისტრის ვ. ლამზდორფისა და მინისტრთა საბჭოს თავ-რის ს. *ვიტეს* ზეგავლენით ნიკოლოზ II-მ წერილობით შეატყობინა ვილჰელმ II-ს [13 (26) ნოემბ.] ხელშეკრულებას დაჰმატებოდა ორმხრივი დეკლარაცია, სადაც ნათქვამი იქნებოდა, რომ გერმანია-საფრ. ომის შემთხვევაში არ გამოიყენებდნენ ვალდებულებას სამხ. დახმარების შესახებ. ეს განცხადება ბ. ხ-ის გაუქმებას უდრიდა.

*ლიტ.*: Фейгина Л., Бьоркское соглашение, М., 1928 (ახლავს ხელშეკრულების ტექსტი).

**ბიო-სავარ-ლაპლასის კანონი,** კანონი, რ-იც განსაზღვრავს ელექტრული დენით შექმნილი მაგნ. ველის ინდუქციას. დაადგინეს ჟ. ბ. ბიომ (J. B. Biot) და ფ. სავარმა (F. Savart) (1820), ზოგადი ფორმით კი ჩამოაყალიბა პ. ლაპლასმა (P. Laplace). ამ კანონის თანახმად, სივრცის ნებისმიერ $C$ წერტილში (იხ. ნახ.) დენიანი $dl$ სიგრძის გამტარის მიერ შექმნილი *მაგნიტური ინდუქციის* სიდიდე და მიმართულება გამოისახება შემდეგნაირად:

$$d\mathbf{B}=\frac{\mu_0\mu}{4\pi}\ \frac{I}{r^3}\ [d\mathbf{l}\mathbf{r}]$$ (SI სისტემაში),

$$d\mathbf{B}=\frac{1}{c}\,\mu\,\frac{I}{r^3}\ [d\mathbf{l}\mathbf{r}]$$ (გაუსის სისტემაში), სადაც $d\mathbf{l}$ არის დენიანი გამტარის ელემენტის ვექტორი, $\mathbf{r}$ გამტარის ელემენტიდან სივრცის მოცემულ წერტილამდე გავლებული რადიუს-ვექტორი, $c=3\cdot10^8$ *მ/წმ* — ელექტროდინამ. მუდმივა, $\mu_0=4\pi\cdot10^{-7}$ *ჰნ/მ* — მაგნ. მუდმივა, $\mu$ — გარემოს ფარდობითი მაგნ. შეღწევადობა. $d\mathbf{B}$ ვექტორის მიმართულება განისაზღვრება *ბურღის წესით* და მართობულია სიბრტყისა, რ-შიც $\mathbf{r}$ და $d\mathbf{l}$ ვექტორები მდებარეობენ.

დენიანი გამტარით $C$ წერტილში შექმნილი მაგნ. ველის $\mathbf{B}$ ინდუქცია გამტარის ყველა $d\mathbf{l}$ ელემენტით განპირობებული $d\mathbf{B}$ სიდიდეების ვექტორულ ჯამს უდრის. კერძოდ, უსასრულოდ გრძელი წრფივი გამტარის მაგნ. ველისათვის გვაქვს:

$$B=\frac{\mu_0\mu}{4\pi}\ \frac{2I}{r_0}$$ (SI სისტემაში),

$$B=\frac{1}{c}\,\mu\,\frac{2I}{r_0}$$ (გაუსის სისტემაში),

სადაც $r_0$ არის უმოკლესი მანძილი დაკვირვების წერტილიდან დენიან გამტარამდე.

**ბიოსათბობი,** ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი ს ა თ ბ ო ბ ი, სხვადასხვა ორგ. მასალა, რ-იც ხრწნის შედეგად გამოყოფს სითბოს. ბ-ა ნაკელი (ცხენის, ძროხის, ცხვრის, ღორის), საყოფაცხოვრებო ნაგავი, ქერქეული (ხის ქერქი), ნახერხი, სელის ჩენჩო, სინთეტიკური წარმოების ნარჩენები, გამხმარი ფოთლები, დაუშლელი ტორფი, რ-ებსაც იყენებენ სათბურის, კვალსათბურისა და დათბუნებული გრუნტის გასათბობად. გვიან შემოდგომიდან ბ-ს ინახავენ კარგად დატკეპნილ გროვებად. ბ-ს გამოყენებამდე 2—3 კვირით ადრე აშლიან (აფხვიერებენ). ტენიან და მკვრივ ბ-ს გათბობის დასაჩქარებლად ურევენ მშრალ და ფხვიერ ბ-ს. თუ ერთი კვირის განმავლობაში არ გათბა, ხელოვნურად ათბობენ.

**ბიოსინთეზი** (*ბიო...* და *სინთეზი*), ცოცხალ ორგანიზმში ან მის გარეთ მარტივი ნივთიერებებისაგან რთულ ნივთიერებათა წარმოქმნა ბიოკატალიზატორების— ფერმენტების გავლენით. ორგანიზმში ნივთიერებათა ცვლის ერთი მხარეა ბ., მეორე — ორგ. ნივთიერების დაშლა ანუ კატაბოლიზმი. ცოცხალ უჯრედში ზუსტად რეგულირებული ბ-ის რეაქციები განსაზღვრავენ სასიცოცხლო პროცესებს. ბ-ის რეაქციათა უმეტესობა ენერგიის შთანთქმით მიმდინარეობს. ენერგიის ძირითადი წყაროა ენერგიით მდიდარი ნივთიერებები (იხ. *ბიოენერგეტიკა*). ყველა ცოცხალი ორგანიზმისათვის (გარდა ბაქტერიებისა, რ-ებიც იწვევენ *ქემოსინთეზს*) ბ-ის ენერგიის წყაროა მწვანე ფოთლებში მცენარეთა მიერ ფოტოსინთეზის შედეგად დაგროვებული მზის ენერგია (იხ. *ასიმილაცია*, *ფოტოსინთეზი*). ცოცხალი უჯრედი თვითონ ახდენს თავისი შემადგენელი ნივთიერებების სინთეზს. ბ-ის ხასიათს განსაზღვრავს მემკვიდრული ანუ გენეტ. ინფორმაცია (იხ. *გენეტიკური კოდი*). ბ-ის რეაქციების გამოყენებით ამჟამად ქარხნული წესით ღებულობენ ვიტამინებს, ანტიბიოტიკებს, ამინომჟავებს, ჰორმონებს და სხვ.

**ბიოსისტემატიკა,** ბოტანიკის დარგი, რ-იც შეისწავლის სახეობის ტაქსონომიურ და პოპულაციურ სტრუქტურას, მის მორფოლ.-გეოგრ., ეკოლ. და გენეტ. დიფერენციაციას, წარმოშობასა და ევოლუციას. ბ. სწავლობს არა მარტო ტაქსონ. (სახეობა და ქვესახეობა), არამედ გენეკოლ. და პოპულაციურ-გენეტ. კატეგორიებსაც (ეკოტიპი, ბიოტიპი, პოპულაცია და სხვ.). ბ-ს საფუძველი ჩაუყარა შვედი ეკოლოგის გ. ტურესონის (1922—23) და ამერ. ეკოლოგის დ. კლაუსენის (1921—22) შრომებმა. ახ. მიმართულება, რ-საც ტურესონმა გ ე ნ ე კ ო ლ ო გ ი ა უწოდა (1923), შემდგომში (1943) ახ. მეცნიერებად — ბ-დ ჩამოყალიბდა (გენეკოლოგია კი სწავლობს მცენარეთა შიგასახეობრივ ცვალებადობას). ბ. შეისწავლის აგრეთვე *მიკროევოლუციას*. სსრკ-ში ბ-ის დარგში მუშაობა 20-იან წლებში დაიწყეს ნ. ვავილოვის ხელმძღვანელობით მ. როზანოვამ, ე. სინსკაიამ და სხვ.

*ლიტ.*: Розанова М. А., Экспериментальные основы систематики растений, М.—Л., 1946.

**ბიოს კანონი,** კანონი, რ-იც განსაზღვრავს ბუნებრივი ოპტიკური აქტივობის მქონე ამორფული ნივთიერების (მყარი სხეული, ხსნარი ან ორთქლი) ფენაში წრფივად პოლარიზებული სინათლის პოლარიზაციის სიბრტყის მობრუნების $\varphi$ კუთხეს: $\varphi=\alpha cd$, სადაც $\alpha$ არის ბრუნვის მუდმივა, $c$ — ნივთიერების კონცენტრაცია, $d$ — მისი ფენის სისქე. დაადგინა ჟ. ბ. *ბიომ*. იმის მიხედვით, თუ როგორია

პოლარიზაციის სიბრტყის მობრუნების მიმართულება, განასხვავებენ მარჯვნივ და მარცხნივ მაბრუნებელ ნივთიერებებს. ბ. პ-ის მიხედვით, მობრუნების φ კუთხე პროპორციულია სინათლის სხივების გზაზე არსებული მოლეკულების რიცხვისა. α-ს მნიშვნელობა განისაზღვრება ნივთიერების ბუნებით, ნაკლებადაა დამოკიდებული ტემპ-რაზე, არსებითად კი — სინათლის λ ტალღის სიგრძეზე (პირველი მიახლოებით $\alpha \sim 1/\lambda^2$ და უფრო რთულად იცვლება ნივთიერების შთანთქმის ზოლის მახლობლად); იგი შეიძლება მნიშვნელოვნად შეიცვალოს გახსნილი ნივთიერების შიდამოლეკულურ პროცესებზე გამხსნელის ზემოქმედებით.

**ბიოსტრატიგრაფია** (*ბიო*... და *სტრატიგრაფია*), სტრატიგრაფიის დარგი, რ-იც იკვლევს დანალექ ქანებში ნამარხ ორგანიზმთა ნაშთების სივრცობრივ განაწილებას, გეოლ. წარსულის ფლორისა და ფაუნის ისტ. მონაცვლეობას. მისი მიზანია დანალექი შრეების გეოლ. დათარიღება და ერთმანეთს დაშორებულ ტერიტორიებზე შესაბამისი ასაკის შრეების შეპირისპირება; დანალექი შრეების სტრატიგრაფიული დანაწილების პალეონტოლ. დასაბუთება და შეფარდებითი ასაკის სკალების შედგენა. *პალეოგეოგრაფიისა* და პალეოეკოლოგიის მონაცემების საფუძველზე ბ. არკვევს ნამარხ ორგანიზმთა მიგრაციის პირობებსა და გზებს, აღადგენს მათ საცხოვრ. გარემოს. ტერმინი „ბ." შემოიღო ბელგ. პალეონტოლოგმა ლ. *დოლომ*. იხ. აგრეთვე *სტრატიგრაფია*.

*ლიტ.*: Степанов Д. Л., Принципы и методы биостратиграфических исследований, Л., 1958.

**ბიოსფერო** (*ბიო*... და *სფერო*), დედამიწის გარსი, რ-ის სტრუქტურა და ენერგეტიკა არსებითად ცოცხალი ორგანიზმების წარსული ან თანამედროვე მოქმედებით არის გაპირობებული. მოიცავს ატმოსფეროს ნაწილს, ჰიდროსფეროს და ლითოსფეროს ზედა ფენას, რ-ებიც ერთმანეთთან დაკავშირებული არიან ნივთიერებათა და ენერგიის მიგრაციის რთული გეოქიმ. ციკლებით (ვ. ვერნადსკის მიხედვით — ატომების ბიოგენური მიგრაცია). ამ ციკლების საწყისი მომენტებია მცენარეთა მიერ მზის ენერგიის ტრანსფორმაცია და ხმელეთზე ბიოგენური ნივთიერებების სინთეზი (იხ. *ფოტოსინთეზი*, *ქემოსინთეზი*). ტერმინი „ბ." 1875 შემოიღო ავსტრ. გეოლოგმა ე. ზიუსმა. ზოგადი მოძღვრება ბ-ს შესახებ შექმნა ვ. ვერნადსკიმ XX ს. 20—30-იან წლებში. მან განავითარა ვ. *დოკუჩაევის* იდეები ბუნებაში ურთიერთმოქმედი ნაირგვარი ობიექტებისა და მოვლენების (ნიადაგის წარმომქმნელი ფაქტორები) კომპლ. ანალიზის, აგრეთვე ჰეტეროგენული სტრუქტურისა და შედგენილობის მქონე დამოუკიდებელი ბუნებრივი ობიექტის (ნიადაგები, ბუნებრივი ზონები) გამოვლინების შესახებ. ბ. მოიცავს არა მარტო სიცოცხლის არეს (*ბიოგეოსფეროს*, ფიტოგეოსფეროს, გეომერიდს, ვიტასფეროს), არამედ დედამიწის სხვა სტრუქტურებსაც, რ-ებიც გენეზისურად არიან დაკავშირებული ცოცხალ ნივთიერებასთან. ბ-ს ფარგლებში ყველგან გვხვდება ან ცოცხალი ნივთიერება, ან მისი გეოქიმ. მოქმედების კვალი. ატმოსფეროს აირები (ჟანგბადი, აზოტი, ნახშირორჟანგი), ბუნებრივი წყლები, ისე როგორც კაუსტობიოლითები (ნავთობი, ნახშირი), კირქვები, თიხები და მათი მეტამორფული წარმონაქმნები (ფიქალი, მარმარილო და სხვ.) ძირითადად შექმნილია პლანეტის ცოცხალი ნივთიერებებისაგან. დედამიწის ქერქის იმ შრეებს, რ-ებიც ამჟამად მოკლებულია ცოცხალ ნივთიერებას, მაგრამ გეოლ. წარსულში გადამუშავებული მის მიერ, ვერნადსკი მიაკუთვნებდა „ყოფილ ბიოსფეროებს". თავისი სტრუქტურითა და შედგენილობით ბ. მოზაიკურია, რაც ასახავს დედამიწის გეოქიმ. და გეოფიზ. ნაირგვარობას (ოკეანეები, ტბები, ხეობები, ვაკეები და სხვ.) და პლანეტის ცოცხალი ნივთიერების არათანაბარ გავრცელებას როგორც წარსულ ეპოქებში, ისე ჩვენს დროში. ჰიდროსფეროში ცოცხალი ორგანიზმების მაქს. რაოდენობა წყალთხელშია თავმოყრილი, ხოლო მინ. — სიღრმისეულ აკვატორიებში (*აბისალი*); ხმელეთზე ეს არათანაბარზომიერება გამოიხატება ბიოგეოცენოზური საფრის მოზაიკაში (ტყე, ჭაობი, სტეპი, უდაბნო და სხვ.). ცოცხალი ნივთიერების მინიმუმი მოდის მაღალმთიანეთზე, უდაბნოებში, პოლარულ მხარეებში (იხ. *ბიომასა*). თანამედროვე ბ-ს აქტ. ნაწილის ელემენტარული სტრუქტურაა *ბიოგეოცენოზი*. ცოცხალი ნივთიერება შემდეგ ბიოგეოქიმ. ფუნქციებს ასრულებს: აიროვანს (აირთა მიგრაცია და მათი გარდაქმნა); კონცენტრულს (გარემოდან ცოცხალი ორგანიზმების მიერ ქიმ. ელემენტების აკუმულაცია); დამჟანგველ-აღმდგენელს (ცვალებადვალენტოვანი ატომების შემცველი ნივთიერებათა — რკინის, მანგანუმის, მიკროელემენტების ნაერთების და ა. შ. ქიმ. გარდაქმნა); ბიოქიმ. და ბიოგეოქიმიურს, რ-იც დაკავშირებულია ადამიანის მოქმედებასთან (ტექნოგენეზი — ბ-ში ნივთიერებათა შექმნისა და გარდაქმნის ფორმა, რ-იც ასტიმულირებს ბ-ს ახალ მდგომარეობაში — *ნოოსფეროში* — გადასვლას). ამ ფუნქციათა ერთობლიობა განსაზღვრავს ბ-ში ყველა სახის ქიმ. გარდაქმნას. ბ-ს ფარგლებს გარეთ, კოსმოსში ადამიანის გასვლა ბიძგს აძლევს ბ-ს შესახებ მოძღვრების ახ. მხარეთა დამუშავებას.

ბ-ს რესურსების (წყლის, აიროვანი, ბიოლოგიური და სხვ.) ინტენს. და არარაციონალურმა გამოყენებამ, რასაც აღრმავებს გამალებული შეიარაღება, ატომური იარაღის გამოცდა და ა. შ., გაფანტა მითი ამ რესურსების უსასრულობისა და გამოულეველობის შესახებ. ბ-ზე მოძღვრების პრაქტ. მნიშვნელობა უაღრესად დიდია. ამით განსაკუთრებით დაინტერესებული არიან ჯანმრთელობის დაცვის ორგანოები, სოფ. მეურნ. და სხვ. დარგები.

*ლიტ.*: Вернадский В. И., Избр. соч., т. 5, М., 1960; მისივე, Химическое строение биосферы Земли и ее окружения, М., 1965; Дювиньо П., Танг М., Биосфера и место в ней человека, пер. с франц., М., 1968; Ковда В. А., Современное учение о биосфере, «Журнал общей биологии», 1969, т. 30, № 1; Перельман А. И., Геохимия ландшафта, М., 1961; Тимофеев-Ресовский Н. В., Тюрюканов А. Н., Об элементарных биохорологических подразделениях биосферы, «Бюллетень Московского общества испытателей природы», 1966, т. 71 (1); Хильми Г. Ф., Основы физики биосферы, Л., 1966.

**ბიოსფეროს რადიოაქტიური გაჭუჭყიანება**, ადგილმდებარეობის, ჰაერის, წყლის, სურსათის და სხვა ობიექტების გაჭუჭყიანება რადიოაქტიური ნივთიერებებით, რაც ზრდის გამოსხივების ბუნებრივ ფონს ცოცხალი ორგანიზმების, განსაკუთრებით კი ადამიანისათვის. ამ ფონს თავისთავად კოსმ. სხივები, დედამიწის ზედაპირის რადიოაქტიურობა, ატმოსფეროს რადიოაქტიური აირები და თვით ორგანიზმში შემავალი რადიოაქტიური ელემენტები ქმნის. ბ. რ. გ-ის ბუნებრივ წყაროთა გამოსხივების დოზა ადამიანისათვის წელიწადში საშუალოდ არის 0,1 რად. ევოლ. პროცესში ცოცხალი ორგანიზმები შეეგუენ გამოსხივების გარკვეულ ფონს და ამიტომ მისი გაზრდა არასასურველი და სახიფათოა. ამ თვალსაზრისით საშიშროებას ქმნის ბირთვული იარაღის გამოცდა, რის შედეგადაც ატმოსფეროში დიდი რაოდენობით გროვდება ბირთვული დაშლის პროდუქტები, რ-ებიც რადიოაქტიური ნალექების სახით უბრუნდება დედამიწას. ცოცხალ ორგანიზმზე გამოსხივების დიდი დოზის ზეგავლენა ანდა ორგანიზმში რადიოაქტიური ნივთიერებების დიდი რაოდენობით მოხვედრა იწვევს *სხივურ დაავადებას*. ისეთ წარმოება-დაწესებულებებში, სადაც იყენებენ ან იღებენ რადიოაქტ. ნივთიერებებს, მუშაობის რეჟიმის დარღვევის ანდა ავარიის შედეგად მოსალოდნელია რადიოაქტ. ელემენტებით გარემოს გაჭუჭყიანება. პრაქტიკა მოწმობს, რომ ასეთი შემთხვევები მეტად იშვიათი და ადგილ. მნიშვნელობისაა. ბირთვული ენერგიის მშვიდობიანი მიზნით გამოყენებისას შრომის რაციონალური ორგანიზაცია, სპეც. დაცვითი ტექნიკა და სხვა საშუალებები შესაძლებელს ხდის დავიცვათ ბიოსფერო რადიოაქტ. ელემენტებით დაბინძურებისაგან.

**ბიოტა** (Thuja), მცენარეთა გვარი კვიპაროსისებრთა ოჯახისა. მისი ერთადერთი სახეობა — აღმოსავლური ბ. (Thuja orientalis, Biota orientalis) 8—10 *მ* სიმაღლის ხე, ხშირად კი ბუჩქია. აქვს ჯვარედინ-მოპირისპირედ განლაგებული ქერქლისებრი წიწვები. გირჩა მომწიფებამდე მოცისფრო-მწვანეა, შემდეგ მუქი ლურჯი და ლეგა ნაფიფქით მოფენილი, ბოლოს კი — მოწითალო-ყავისფერი. ბ-ს სამშობლოდ ითვლება ჩინეთი და კორეა. სსრკ-ის სამხრ. რ-ნებში აშენებენ დეკორ. მცენარედ. საქართველოში ფართოდ არის კულტივირებული; გაველურებული გვხვდება კახეთში წითელწყაროს ახლოს. გვალვაგამძლეა. კარგად იტანს სხვლას.



აღმოსავლური ბიოტა. მდედრობითი გირჩიანი ტოტი.

**ბიოტელემეტრია** (*ბიო*..., *ტელე*... და ...*მეტრია*), სასიცოცხლო მოვლენათა გამოკვლევა და მათი მაჩვენებლების გაზომვა შორი მანძილიდან. ამ მიზნით გამოსაკვლევ ცოცხალ ობიექტზე (ადამიანსა თუ ცხოველზე), ჩვეულებრივ მისი სხეულის ზედაპირზე, ამაგრებენ ტემპ-რის, წნევის, ქიმ. რეაქციის, მექან. დეფორმაციისა და სხვა გამღიზიანებლისადმი მგრძნობიარე გადამცემებს, რ-ებიც გამღიზიანებელთა ენერგიას ელექტრულ სიგნალებად გარდაქმნიან. ეს სიგნალები — ამა თუ იმ ბიოლ. თუ ფიზიოლ. პროცესის (მაჯისცემა, სუნთქვა, კუნთების მოძრაობა და სხვ.) მახასიათებლები — რადიო- ან სატელეფონო კავშირით გადაეცემა ნებისმიერ მანძილზე. გამოკვლევები ბ-ის საშუალებით შეიძლება ჩატარდეს მეტად დიდ მანძილზე, მაგ., კოსმ. ფრენის პირობებში, მთვარეზე მყოფ ადამიანზე; ბიოტელემეტრიული გამოკვლევა შესაძლებელია ობიექტის მოძრაობის დროს, მაგ., სპორტული შეჯიბრების ან შრომითი საქმიანობისას, შეიძლება სიგნალების გადაცემა შინაგან ორგანოებში მიმდინარე პროცესების შესახებაც. ბ-ით შეისწავლება ცხოველთა ქცევითი რეაქციები ბუნებრივ პირობებშიც, მაგ., ფრინველთა გადაფრენისას. ბ-ს დიდი პრაქტ. გამოყენება აქვს კოსმ. ბიოლოგიასა და კოსმ. მედიცინაში, შრომისა და სპორტის ფიზიოლოგიაში, ცხოველთა ეკოლოგიაში და სხვ.

**ბიოტექნიკა** (*ბიო*... და ბერძნ. technē — უნარი, ოსტატობა), სასარგებლო ცხოველთა მარაგის გაზრდისა და მათი პროდ. თვისებების გაუმჯობესების ღონისძიებათა კომპლექსი. დაცვის ქმედითი ორგანიზაციით (*ნაკრძალების*, აღკვეთილებისა და სახელმწ. სამონადირეო ნაკრძალების მეურნეობათა დაარსება, ნადირობის ვადების დაწესება და სხვ. ღონისძიებები) და ბიოტექ. ღონისძიებათა განხორციელებით შესაძლებელი გახდა ნადირის, ფრინველისა და თევზის მრავალი ძვირფასი სახეობის აღდგენა და მათი სულადობის გაზრდა.

ბიოტექ. ღონისძიებათა მიზანია: 1. სარეწო ცხოველების მარაგის

გ ა ზ რ დ ა: საკვები ბაზის გადიდება (სამონადირეო ადგილებსა და წყალსატევებში საკვები მცენარეების თესვა-რგვა, ცხოველთა დამატებითი კვება); დაცვისა და ბუდობის პირობების გაუმჯობესება (ხეებისა და ბუჩქების რგვა, მაღალღეროიანი ბალახების თესვა ცხოველთა თავშესაფრად, ეკლიანი ბუჩქებით თავდასაცავი ნაკვეთების მოწყობა); მიუვალ ადგილებში „მყუდრო" ნაკვეთების მოწყობა; სოროებისა და სხვა თავშესაფრის გაკეთება; მავნებელი მტაცებლების განადგურება; ცხოველების დაავადებათა წინააღმდეგ ბრძოლა; სხვა ქვეყნებიდან შემოყვანილ ძვირფას გარეულ ცხოველთა გავრცელება. 2. ს ა რ ე წ ი ც ხ ო ვ ე ლ ე ბ ი ს პ რ ო დ უ ქ ტ ი უ ლ ი თ ვ ი ს ე ბ ე ბ ი ს გ ა უ მ ჯ ო ბ ე ს ე ბ ა (ბეწვიანი ნადირის ბეწვის და ჩლიქოსანი ნადირისა და გარეული ფრინველის ხორცის ხარისხის გაუმჯობესება, თევზის ზომის გაზრდა და სხვ.) მოიცავს სელექციას (ცხოველთა გადარჩევა და შერჩევა შთამომავლობაში სასარგებლო ნიშან-თვისებათა გაძლიერების მიზნით, მეტიზაცია და ჰიბრიდიზაცია) და ცხოველთა მაღალი პროდ. თვისებების გამოვლინებისათვის შესატყვისი პირობების შექმნას. სსრკ-ში ბ-ის მეცნ. პრობლემებს ამუშავებს და პრაქტიკაში ნერგავს სამონადირეო მეურნეობისა და მენადირეობის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და სხვა სამეცნ. დაწესებულებები.

*ლიტ.*: Дементьев В. И., Биотехнические мероприятия в охотничьем хозяйстве, М., 1966; Колосов А. М., Биотехния, М., 1965.

**ბიოტექნიკური სისტემა,** ურთიერთდაკავშირებული და ურთიერთდამოკიდებული ბიოლ. და ტექ. სისტემების ან ობიექტების ერთობლიობა. კოსმ. ხომალდში ბ. ს. შედგება ბიოკომპლექსისა და ტექ. საშუალებებისაგან. ტექ. საშუალებებია სინათლის წარმოქმნისა და განაწილების, ენერგიით უზრუნველყოფის, თერმორეგულაციის ქვესისტემები, აგრეთვე კოსმ. ორანჟერეა, სამზარეულო, ჰაერისა და წყლის რეგენერაციის, ნარჩენების მინერალიზაციის ბლოკები და სხვ. გულის ელექტროსტიმულატორიც ბ. ს. არის.

**ბიოტი** (ბერძნ. biotē — სიცოცხლე), იმ მცენარეთა და ცხოველთა ისტორიულად ჩამოყალიბებული ერთობლიობა, რ-ებსაც გავრცელების საერთო არეალი აქვთ. *ბიოცენოზისაგან* განსხვავებით, ბ-ის შემადგენლობაში შემავალ სახეობებს შესაძლებელია ეკოლ. კავშირი არ ჰქონდეთ (მაგ., კენგურუ და ორგვარადმსუნთქავი თევზი ცერატოდუსი, რ-ებიც შედიან ავსტრალ. ფაუნის შემადგენლობაში). ბევრ შემთხვევაში ორგანიზმთა ერთი და იგივე ერთობლიობა შეიძლება ორგვარად განვიხილოთ — როგორც ბ. (ბიოგეოგრ. თვალსაზრისით) და როგორც ბიოცენოზი (ეკოლ. თვალსაზრისით).

**ბიოტინი** (H ვიტამინი), წყალში ხსნადი ვიტამინი ბიოსის ჯგუფისა. შედის საფუვრებისა და სხვა მიკროორგანიზმების შედგენილობაში, აგრეთვე ღვიძლში, კვერცხის გულში, თირკმლებში, რძეში, ყვავილოვან კომბოსტოსა და სხვ. მცენარეულ პროდუქტებში. ადამიანისა და ცხოველებისათვის ბ-ის უმთავრესი წყაროა კუჭ-ნაწლავის ტრაქტის მიკროფლორა. ბ. მიღებულია სინთეზურადაც. საკვებში მისი ნაკლებობა იწვევს ავიტამინოზს, რ-ის დროსაც შეიმჩნევა კანის *სებორეის* მსგავსი დაზიანება. ბ. — *კოფერმენტი* მონაწილეობს ბიოსინთეზის დროს ნახშირორჟანგის გადატანისა და მისი ფიქსაციის პროცესებში.



ბიოტინი.

**ბიოტიპი,** ისეთ ორგანიზმთა ჯგუფი, რ-ებიც ადგილ. *პოპულაციის* შემადგენლობაში შედიან, აქვთ ერთნაირი *გენოტიპი* და პრაქტიკულად მსგავსი ნიშან-თვისებები. დან. ბიოლოგის ვ. *იოჰანსენის* აზრით (1909), ჰომოზიგოტური ბ. თვითმტვერია მცენარეთა პოპულაციის სტრუქტურის ყველაზე ელემენტარული ერთეულია. საბჭ. ბოტანიკოსი ვ. *სუკაჩოვი* (1927, 1935) ბ-ს მცენარეულ *კლონებს* უწოდებს. ჯვარედინმტვერია სახეობათა პოპულაციებში ბ. შეიძლება გამოიყოს როგორც თანამიმდევრული გადარჩევის, ისე *ინბრიდინგის* გზით მრავალჯერადი გამრავლებით.

ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ტ ი პ ს, ანუ სასიცოცხლო ფორმას, უწოდებენ აგრეთვე ორგანიზმთა დიდ ჯგუფებს, რ-ებიც ხშირად მრავალი სახეობისაგან შედგებიან და გარკვეული საარსებო პირობებისადმი მსგავსი შეგუებულობა ახასიათებთ.

**ბიოტიტი** [სახელი ეწოდა ფრანგი მეცნიერის ჟ. ბიოს (J. Biot) პატივსაცემად], ქარსების ჯგუფის მინერალი. ქიმ. შედგენილობა $K(Mg, Fe)_3 (OH, F)_2AlSi_3O_{10}$. სტრუქტურის მიხედვით მიეკუთვნება შრეებრივ ალუმოსილიკატებს. თხელ ფირფიტებს აქვს მურა მოშავოდან მურა მომწვანომდე ფერი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2—3, სიმკვრივე 3020—3120 *კგ/მ*³. ბ. მაგმური და მეტამორფული ქანების ფართოდ გავრცელებული ქანმაშენი მინერალია. ბ-ის დიდი (1—1,5 *მ*) ზომის კრისტალები ზოგჯერ გვხვდება პეგმატიტურ ძარღვებში. ბ-ს იყენებენ ელექტროსაიზოლაციო მასალად, მისი ფხვნილისაგან ამზადებენ ბრინჯაოს საღებავს. იხ. აგრეთვე *ქარსები*.

**ბიოტოპი** (ბიო... და ბერძნ. topos — ადგილი), ხმელეთის ან წყალსატევის ნაწილი, რ-საც ახასიათებს გარემოს ერთგვაროვანი აბიოტური პირობები (რელიეფი, ნიადაგი, კლიმატი და ა. შ.) და უკავია ამა თუ იმ *ბიოცენოზს*. მაგ., ტროპ. ტყე, უდაბნოს ქვიშები, მტკნარი წყლის წყალსატევი და ა. შ. მსგავსი ბიოტოპები ერთიანდება *ბიოქორში*, რ-თა ერთობლიობა შეადგენს *ბიოციკლს*.

**ბიოტური პოტენციალი** ე კ ო ლ ო გ ი ა შ ი, არახელსაყრელი გარემო პირობებისადმი სახეობის წინააღმდეგობის უნარი. ტერმინი შემოიღო ამერ. ეკოლოგმა რ. ჩეპმენმა (1925) ცხოველთა რიცხობრივობის დინამიკის პრობლემასთან დაკავშირებით. მისი თეორიის თანახმად, ცხოველთა პოტენციური ნაყოფიერების რეალიზაცია არ ხდება, რადგანაც ის ითრგუნება ორგანიზმებზე გარემოს ზემოქმედებით. თანამედროვე თვალსაზრისით ცხოველთა ნაყოფიერებისა და გადარჩენის ცვლილებებს განაპირობებს როგორც აბიოტური ფაქტორების ანტაგონისტური ზეგავლენა, ისე სახეობათშორისი და შიგასახეობრივი ურთიერთობა. ამ პროცესებში დიდი მნიშვნელობა აქვს შიგაპოპულაციურ მექანიზმებს, რ-ებიც უზრუნველყოფენ გარემო ფაქტორებისადმი *პოპულაციის* აქტ. რეაქციას.

**ბიოტური ფაქტორები** გ ა რ ე მ ო ს ი, ადგილსამყოფელის პირობები, რ-საც ქმნიან ორგანიზმის ირგვლივ არსებული სხვა ორგანიზმები. ცოცხალი არსება სხვა ორგანიზმისათვის შეიძლება იყოს საკვები ან *ადგილსამყოფელი* (მაგ., პატრონიორგანიზმი, რ-ზედაც სახლდება პარაზიტი), შეიძლება ხელს უწყობდეს მის გამრავლებას (მაგ., დამმტვერავი ცხოველების მოქმედება), ახდენდეს ქიმ. (ბაქტერიის ტოქსინები), მექან. და სხვ. ზემოქმედებას. ბ. ფ-ის მოქმედება შეიძლება არაპირდაპირიც იყოს (მაგ., ბაქტერიების ცხოველმოქმედების შედეგად ნიადაგის შედგენილობის შეცვლა ან ტყის კალთის ქვეშ მიკროკლიმატის შეცვლა). შდრ. *აბიოტური ფაქტორები*.

**ბიოფაბრიკა,** სამეურნეო ანგარიშზე მყოფი სახელმწ. დაწესებულება, რ-იც ამზადებს ბიოლ. პრეპარატებს ცხოველთა დაავადების დიაგნოსტიკის, პროფილაქტიკისა და მკურნალობისათვის. ბ. სსრკ-ში შეიქმნა 1930-იდან ვეტ. ბაქტერიოლოგიური ლაბორატორიების, ვაქცინებისა და შრატების დამამზადებელი სადგურების ბაზაზე. თავდაპირველად ბ. მცირე წარმადობისა იყო და ვიწრო ასორტიმენტის ბიოლ. პრეპარატებს უშვებდა. 1970-იდან ბ-ების უმრავლესობა ფართო პროფილის დაწესებულებაა, სადაც 8—10 სახის ბიოლ. პრეპარატს ამზადებენ.

**ბიოფიზიკა,** ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი ფ ი ზ ი კ ა, მეცნიერება, რ-იც შეისწავლის ცოცხალ ორგანიზმში მიმდინარე ფიზ. და ფიზ.-ქიმ. პროცესებს, აგრეთვე ბიოლ. სისტემების ულტრასტრუქტურას ცოცხალი მატერიის ორგანიზაციის ყველა დონეზე — სუბმოლეკულური და მოლეკულურიდან მოყოლებული ვიდრე უჯრედამდე და მთელ ორგანიზმამდე.

ყოველი ბიოლ. ობიექტი ატომთა და მოლეკულათა ერთობლიობაა და ფიზ. და ფიზ.-ქიმ. კანონზომიერებებს ექვემდებარება, მაგრამ ამავე დროს თითოეული მათგანი ევოლუციის შედეგად ჩამოყალიბებული თვითორგანიზებადი სისტემაა და მრავალი ისეთი თვისებით გამოირჩევა, რ-ებიც არაორგანულ სამყაროს არ ახასიათებს. ამიტომაც ბ-ს თავისი ობიექტისადმი სპეციფ. მიდგომა და კვლევის სპეც. მეთოდები აქვს. თეორიული და გამოყენებითი ბ-ის საერთაშორისო კავშირის მიერ მიღებული კლასიფიკაციით (1961) ბ. შემდეგ ქვედარგებს მოიცავს: მოლეკულური ბ., უჯრედის ბ. და ცოცხალი სისტემების მართვისა და რეგულაციის პროცესთა ბ.; ამასთან, ბ. შეისწავლის ორგანიზმზე ფიზ. ფაქტორების გავლენას, რაც თავისი განსაკუთრებული მნიშვნელობის გამო სპეც. დარგის — *რადიობიოლოგიის* საგნად იქცა; შეისწავლის აგრეთვე მოძრაობის, სუნთქვის, სისხლის მიმოქცევის, შეგრძნების და სხვა ორგანოთა მოქმედების ფიზ. მხარეებს; ამუშავებს მაკრომოლეკულებისა და რთული ბიოლ. სისტემების გამოკვლევის ფიზ. მეთოდებს (ე. წ. გამოყენებითი ბ.).

ბიოფიზიკური ხასიათის ცალკეულ გამოკვლევებს ვხვდებით ჯერ კიდევ XVII—XVIII სს-ში (რ. დეკარტის, ჯ. ბორელის და სხვათა შეხედულებანი, რ-ნიც ადამიანის სხეულს აიგივებდნენ რთულ მანქანასთან ან ცდილობდნენ ცოცხალ არსებათა მოძრაობის წმინდა ფიზ. კანონზომიერებებით ახსნას. ლ. ეილერის მიერ სისხლის მოძრაობის მათ. თვალსაზრისით შესწავლა, მ. ლომონოსოვის ფერადი მხედველობის ჰიპოთეზა და სხვ.). განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა იტალ. მეცნ. ლ. გალვანის მიერ ბაყაყის კუნთში „ცხოველური ელექტრობის" არსებობის დადგენას. XIX ს. II ნახევარში გერმ. მეცნიერებმა ჰ. ჰელმჰოლცმა და ვ. ვუნდტმა ჩამოაყალიბეს ფიზიოლ. ოპტიკისა და ფიზიოლ. აკუსტიკის ძირითადი კანონზომიერებები; ი. რ. მაიერმა კი — ენერგიის მუდმივობის კანონი, რამაც საფუძველი ჩაუყარა ცოცხალი სისტემების თერმოდინამიკის შესწავლას; ჰ. ჰელმჰოლცმა, ე. დიუბუა-რეიმონმა და დ. ბერნშტაინმა დაადგინეს ნერვში აგზნების წარმოშობისა და გავრცელების კანონზომიერებანი, ხოლო ამერ. მეცნიერმა ჟ. ლებმა და გერმ. მეცნიერებმა ვ. ნერნსტმა და რ. ჰებერმა — იონური შემადგენლობისა და გარემოს რეაქციის მნიშვნელობა ცოცხალი უჯრედებისა და ქსოვილების ცხოველმყოფელობისათვის.

რუსეთში XIX ს. ბოლოს ი. *სეჩენოვმა* შეისწავლა სისხლში აირების გახსნის ფიზ. კანონზომიერებები და მოძრაობის ბიომექანიკა. 1903 კ. ტიმირიაზევმა გამოიკვლია მზის სხივის სპექტრის ცალკეული უბნების ფოტოსინთეზური აქტივობა მასში ენერგიის განაწილებასთან და ქლოროფილის შთანთქმის სპექტრის თავისებურებებთან დაკავშირებით. ა. სამოილოვმა აღწერა შუა ყურის აკუსტიკური თვისებები. 1910—20 ორგანიზმთა ენერგეტიკული ბალანსის გამოკვლევისას

მ. შატერნიკოვმა გამოიყენა თერმოდინამიკური წარმოდგენები. 1905—15 ნ. კოლცოვმა კლასიკური ცდებით დაადგინა ფიზ.-ქიმ. ფაქტორების (ზედაპირული დაჭიმულობა, წყალბადიონებისა და კათიონების კონცენტრაცია) მნიშვნელობა უჯრედის სიცოცხლისათვის.

1919 პ. ლაზარევმა მოსკოვში დააარსა ბ-ის ინ-ტი, სადაც იკვლევდნენ აგზნების იონურ თეორიებს, სინათლის ზეგავლენით მიმდინარე ქიმ რეაქციების კინეტიკას, ბიოლ. ობიექტების შთანთქმისა და ფლუორესცენციის სპექტრებს, ორგანიზმზე გარემოს სხვადასხვა ფაქტორის პირველადი მოქმედების პროცესებს.

ბ-ის ცალკეული დარგების ჩამოყალიბება. მოლეკულური ბ. შეისწავლის ბიოლ. მოვლენათა მექანიზმებს ატომებისა და მოლეკულების, იონებისა და რადიკალების ურთიერთმოქმედების თვალსაზრისით. მისი ამოცანაა მოლეკულურ დონეზე შეისწავლოს ბიოლ. სისტემების სივრცული აღნაგობა და ფიზ.-ქიმ. თვისებები.

20-იან წლებში ვ. ასტბერიმ ნაწილობრივ გაარკვია ცელულოზის მოლეკულის სტრუქტურა. 30-იან წლებში ინგლ. მეცნიერმა ჯ. ბერნალმა შეისწავლა ცილების სტრუქტურა, ხოლო 1954 ინგლ. მეცნიერებმა ჯ. კენდრიუმ და მ. პერუცმა შეიმუშავეს მეთოდი, რ-ის საშუალებითაც განისაზღვრება ცალკეული ატომის სივრცული ადგილმდებარეობა ცილის მოლეკულაში. ამის საფუძველზე დადგინდა მიოგლობინისა და ჰემოგლობინის სტრუქტურა და შესაძლებელი გახდა ცილის მოლეკულის *აქტიური ცენტრის* ბუნების უკეთ შესწავლა. განისაზღვრა აგრეთვე ფიბრილარული ცილების (კოლაგენი აბრეშუმის ფიბროინი) რეგულარული სტრუქტურა. ამჟამად ამ მეთოდით დადგენილია 200 მდე ცილის, აგრეთვე ნუკლეინის მჟავათ (დეზოქსირიბონუკლეინის მჟავა და სატრანსპორტო რიბონუკლეინის მჟავა) მოლეკულების სივრცული სტრუქტურა. ფ. კრიკისა და ჯ. უოტსონის მიერ დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ) მოდელის დადგენამ საშუალება მისცა მკვლევრებს შეექმნათ მისი რედუპლიკაციის (გაორმაგების) სტატისტ. თეორია.

კარგად არის შეისწავლილი ფოტობიოლ. პროცესების (ფოტო- და ქემოსინთეზის, ბიოლუმინესცენციისა და მხედველობის პროცესები) პირველად სტადიებზე წარმოქმნილი აგზნებული მდგომარეობანი. 1950—65 ა. ტერენინმა და მისმა თანამშრომლებმა შეისწავლეს პიგმენტების მონაწილეობით მიმდინარე ელემენტარული ფოტოფიზ. პროცესთა მექანიზმები, დაადგინეს მოლეკულების მდგომარეობის მნიშვნელობა და ფოტოქიმ. რეაქციების დროს მათში ენერგიის მიგრაცია; აგრეთვე ცილების ლუმინესცენციის მექანიზმი. 1949—60 ა. კრასნოვსკიმ აღმოაჩინა და გამოიკვლია ქლოროფილისა და მისი ანალოგების შექცევადი ფოტოქიმ. აღდგენის რეაქცია და ამით დიდი წვლილი შეიტანა ბიოლოგიური ფოტოქიმიის განვითარებაში.

მოლეკულური ბ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაწილია *ბიოენერგეტიკა*, რ-იც შეისწავლის ორგანიზმში ერთი სახის ენერგიის მეორე სახის ენერგიად გარდაქმნას. ქიმ. ენერგიის მექანიკურ ენერგიად გარდაქმნის მოლეკულურ მექანიზმთა გარკვევა მოლეკულური ბ-ის უშუალო ამოცანაა. 1938 ვ. ენგელგარდტმა და მ. ლიუბიმოვამ პირველად დაასაბუთეს უშუალო კავშირი ქიმ. და მექან. პროცესებს შორის; დაადგინეს, რომ *მიოზინი* არის კუნთის დინამიკის არა პასიური, არამედ აქტ. მამოძრავებელი ფერმენტი — ადენოზინტრიფოსფატაზა—და სტრუქტურას იცვლის ატფ-ის მოლეკულის ზეგავლენით, რასაც კუნთის შეკუმშვა მოსდევს.

უჯრედის ბ. შეისწავლის უჯრედის ფიზ.-ქიმ. თვისებებს და ბიოლ. მემბრანების სხვადასხვა ნივთიერების განვლადობას. უკანასკნელ ხანებში შეიქმნა ხელოვნური მემბრანების მოდელები, რ-ებიც იკვლევენ იონების პასიურ და აქტ. ტრანსპორტს. ამ კვლევათა პრაქტ. შედეგია ხელოვნური თირკმლის შექმნა.

უჯრედის ბ-ის ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა ბიოელექტრულ მოვლენათა მექანიზმების შესწავლა. დადგინდა, რომ უჯრედის გარე და შინაგან არეს შორის არსებული პოტენციალთა სხვაობა (~ 0,1 ვ) გამოწვეულია მემბრანის შიდა და გარე მხარეს შორის არსებული იონური გრადიენტით. ეს მონაცემები საფუძვლად დაედო უჯრედში პოტენციალთა გენერაციის მემბრანულ თეორიას, რ-იც ექსპერიმენტულად დაასაბუთეს ინგლ. მეცნიერებმა ა. ჰოჯკინმა, ო. ჰაქსლიმ და ბ. კაცმა. დადგენილია, რომ იონური გრადიენტი თავის მხრივ გაპირობებულია იონთა აქტ. ტრანსპორტით, რაც ძირითადად ფერმენტ ადენოზინტრიფოსფატაზის მეშვეობით ხდება.

მართვის პროცესების ბ. უშუალოდ არის დაკავშირებული *ბიომექანიკასა* და კიბერნეტიკასთან. იგი შეისწავლის ცხოველისა და ადამიანის მოძრაობის, შინაგან ორგანოთა მოქმედების, სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის მართვის პრინციპებს. მართვის პრინციპების ბ-ს საფუძველი ჩაუყარა საბჭ. მეცნიერმა ნ. ბერნშტეინმა (1934). მართვის პრინციპების შესწავლას უდიდესი მნიშვნელობა აქვს შრომისა და სპორტის ფიზიოლ., აგრეთვე კოსმ. ფრენისათვის. მისი მეოხებით შეიძლება შინაგანი ორგანოების, გულ-სისხლძარღვთა სისტემის დაავადებათა მიზეზების დადგენა, ხელოვნური შინაგანი ორგანოების, ხელოვნური სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის აპარატების შექმნა.

საბჭ. კავშირში ბიოფიზ. გამოკვლევები მიმდინარეობს სსრკ მეცნ. აკად. ბ-ის, ციტოლოგიისა და მოლეკულური ბიოლ. ინ-ტებში, მოსკ., ლენინგრ., ერევნის, თბილ. და სხვ. სახელმწ. უნ-ტების ბ-ის კათედრებზე. ფართოდ არის იგი გაშლილი საზღვარგარეთის ქვეყნებშიც (დიდი ბრიტანეთი, უნგრეთი, ინდოეთი, ჩინეთი, პოლონეთი, აშშ, საფრანგეთი, გდრ, ჩეხოსლოვაკია, იაპონია, შვეცია).

საქართველოში ბ-ის დარგში მუშაობენ საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზიოლ., ფიზ. და ექსპერიმენტული მორფოლ. ინ-ტებში და საქ. სსრ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროს კარდიოლოგიის ინ-ტში.

1961 ქ. სტოკჰოლმში, პირველ საერთაშ. ბიოფიზიკურ კონგრესზე, შეიქმნა — თეორიული და გამოყენებითი ბ-ის საერთაშ. კავშირი და დამტკიცდა მისი წესდება. 1966 კავშირმა მოიწვია ბიოფიზიკოსთა მეორე კონგრესი ქ. ვენაში, 1969— მესამე კონგრესი მასაჩუსეტსში; 1972 — მეოთხე ქ. მოსკოვში, ხოლო 1975 — მეხუთე ქ. კოპენჰაგენში.

შრომები ბ-ის საკითხებზე ქვეყნდება ჟურნალებში: „Биофизика" (М., 1956-იდან); „Молекулярная биология" (М., 1967-იდან); „Радиобиология" (М., 1961-იდან); „Advances in Biological and Medical Physics" (N. Y., 1948-იდან); „Biochimica et Biophysica Acta" (N. Y.—Amst., 1947-იდან); „Biophysical Journal" (N. Y., 1960-იდან); „Progress in Biophysics and Biophysical Chemistry" (L., 1950-იდან) და სხვ.

*ლიტ.*: Аккерман Ю., Биофизика, пер. с англ., М., 1964; Бреслер С. Е., Молекулярная биология, пер. с англ., Л., 1973; Пасынский А. Г., Биофизическая химия, М., 1963; Сетлоу Р., Поллард Э., Молекулярная биофизика, пер. с англ., М., 1964.

**ბიოფილტრი,** ჩამდინარე წყლის ბიოლ. გაწმენდისათვის განკუთვნილი ნაგებობა, საფილტრავი მასალით (ქვაბის წიდა, გრანიტის ღორღი, ხრეში, კერამიტი და სხვ.) ავსებული ორმაგფსკერიანი რეზერვუარი. ფსკერთა შორის მანძილია არანაკლებ 0,4 მ; მჟონავი შრის სიმაღლე— 1,5—2 მ; მარცვლების სისხო — 30—50 მმ, ქვედა საგები შრის მარცვლებისა — 60—100 მმ. როცა ჩამდინარე წყალი საფილტრავ მასალაში გაჟონავს, მასალის ზედაპირზე წარმოიქმნება ბაქტერიებისა და სოკოებისაგან შემდგარი ბიოლ. აფსკი (ბრკე), რ-იც ჩამდინარე წყლის ორგ. ნივთიერებათა ჟანგვასა და მინერალიზაციას იწვევს. ბ-ის ჟანგვითს სიმძლავრეს საზღვრავენ ცდების საშუალებით.

**ბიოფსია** (*ბიო*... და ბერძ. opsis—მხედველობა), ცოცხალი ორგანიზმიდან ავადმყოფურად შეცვლილი ქსოვილის ამოკვეთა და მიკროსკოპიული შესწავლა პათოლ. პროცესის ხასიათის (ანთება, სიმსივნე) დასადგენად. ბ-ით ზუსტდება კლინიკური დიაგნოზი და პათოლ. პროცესის გავრცელების საზღვრები.

**ბიოქიმია,** ბიოლოგიური ქიმია, მეცნიერება, რ-იც შეისწავლის ორგანიზმის შედგენილობას, მასში შემავალი ნაერთების სტრუქტურას, თვისებებსა და ლოკალიზაციას, აგრეთვე მათი წარმოქმნის გზებსა და კანონზომიერებებს, გარდაქმნათა თანამიმდევრობასა და მნიშვნელობას. საკვლევი ობიექტის მიხედვით ბ. იყოფა მიკრობთა, მცენარეთა, ცხოველთა და ადამიანის ბ-დ. მჭიდროდ არის ერთმანეთთან დაკავშირებული ბიოქიმ. კვლევის სხვადასხვა მიმართულება: სტატიკური (სწავლობს ორგანიზმის შედგენილობას), დინამიკური (შეისწავლის ნივთიერებათა გარდაქმნებს) და ფუნქციონალური ანუ ფიზიოლოგიური (იკვლევს ცხოველმოქმედების სხვადასხვაგვარი გამოვლინების დამახასიათებელ ქიმ. პროცესებს).

ბ. დამოუკიდებელ მეცნიერებად ჩამოყალიბდა XIX ს. ბოლოს, თუმცა მისი საწყისები შორეულ წარსულს ეკუთვნის. XVI ს. I ნახევრიდან XVII ს. II ნახევრამდე ქიმ. და მედ. განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ქიმიკოს-ექიმებს (იატროქიმიკოსებს): ფ. პარაცელსუსს, ი. *ჰელმონტს*, ფ. სილვიუსს და სხვ., რ-ებმაც შეისწავლეს საჭმლის მომნელებელი წვენები, ნაღველი და დუღილის პროცესები. XVIII—XIX სს. დიდმა აღმოჩენებმა ფიზიკასა და ქიმიაში მეცნ. საფუძველი ჩაუყარა ზოგად ქიმიას. ჰოლანდ. ბოტანიკოსმა ი. ინგენჰაუზმა დაადგინა, რომ მცენარე გამუდმებით წარმოქმნის ნახშირორჟანგს, ჟანგბადს კი მხოლოდ მზის სინათლეზე გამოყოფს. ამ ცდებმა საფუძველი ჩაუყარა მცენარის სუნთქვისა და *ფოტოსინთეზის* პროცესების გამოკვლევას. XIX ს. I მეოთხედის ბოლოს ორგ. ნაერთების მეტად მცირე რაოდენობა იყო ცნობილი, ხოლო მათი ხელოვნურად მიღება შეუძლებლად მიაჩნდათ. მაგრამ უკვე 1828 გერმ. ქიმიკოსმა ფ. ველერმა სინთეზურად მიიღო *შარდოვანა*. შემდეგ კი მიიღეს მთელი რიგი სხვა ორგ. ნაერთი. 1814 რუსმა ქიმიკოსმა კ. კირხგოფმა აღწერა სახამებლის დაშლის პროცესი *ამილაზის* მოქმედებით. კუჭის წვენში აღმოჩენილ იქნა *პეფსინი*. ი. ბერცელიუსმა ქიმიაში შემოიტანა კატალიზატორის ცნება. 1835 ფრანგმა ქიმიკოსმა მ. შევრელმა აღწერა *კრეატინი*, ცოტა მოგვიანებით კი კრეატინინიც აღმოაჩინეს. ჩონჩხის კუნთებში ნახეს რძემჟავა, შემდგომ საკვებში აღმოაჩინეს *ცილები*, *ცხიმები* და *ნახშირწყლები*. გაირკვა ცხიმის სტრუქტურა და ფრანგმა ქიმიკოსმა პ. ბერთლომ იგი სინთეზურადაც მიიღო. ნახშირწყლების სინთეზი მოახდინა ა. ბუტლეროვმა; მანვე დაამუშავა ორგ. ნაერთების აღნაგობის თეორია, რ-მაც

**ბიოფიზიკის განვითარების ძირითადი ეტაპები**

XVII ს.

რ. დეკარტმა გამოაქვეყნა შრომები ბიოაკუსტიკისა და ოპტიკის დარგებში.

ჯ. ა. ბორელი შეეცადა ცოცხალ არსებათა მოძრაობა ფიზიკის კანონების საფუძველზე აეხსნა.

XVIII ს.

ლ. ეილერმა მათემატიკურად აღწერა ძარღვებში სისხლის მოძრაობა.

1756
მ. ლომონოსოვმა წამოაყენა ფერადი მხედველობის ჰიპოთეზა.

1791
ლ. გალვანიმ გამოაქვეყნა «ტრაქტატი კუნთების მოძრაობის დროს წარმოშობილი ელექტრული ძალების შესახებ».

1845—47
ჰ. ლ. ჰელმჰოლცმა აღმოაჩინა კუნთში სითბოს წარმოქმნის მოვლენა. მანვე შექმნა ფერადი მხედველობის თეორია.

1859—66
ჰ. ლ. ჰელმჰოლცმა შექმნა ფერადი მხედველობის თეორია.

XIX ს. დასასრული

ი. სეჩენოვმა შეისწავლა აირების სისხლში გახსნის ფიზიკური კანონზომიერებანი.

XX ს. დასაწყისი

ჟ. ლებმა, ვ. ნერნსტმა, რ. ჰებერმა საფუძველი ჩაუყარეს ბაღიზიანების იონურ თეორიას.

კ. ტიმირიაზევმა შეისწავლა ფოტოსინთეზის საკითხები. დ. ბერნშტაინმა ჩამოაყალიბა მემბრანული თეორია.

1905—15
ნ. კოლცოვმა დაადგინა ფიზიკურ-ქიმიური ფაქტორების როლი უჯრედის სიცოცხლის პროცესში.

1926
ვ. ვერნადსკიმ გამოაქვეყნა ნაშრომი «ბიოსფერო»

1932
დ. რუბინშტეინმა გამოაქვეყნა «ბიოლოგიის ფიზიკურ-ქიმიური საფუძვლები».

1936
ნ. კოლცოვმა გამოაქვეყნა «უჯრედის ორგანიზაცია».

1949—60
ა. კრასნოვსკიმ აღმოაჩინა და გამოიკვლია ქლოროფილის და მისი ანალოგების შექცევადი ფოტოქიმიური აღდგენის რეაქცია.

1950—60
ა. ჰოჯკინმა, ო. ჰაქსლიმ და ბ. კაცმა ექსპერიმენტულად დაასაბუთეს მემბრანული თეორია.

1954
ჯ. კენდრიუმ და მ. პერუცმა აღმოაჩინეს ცილის მოლეკულაში ატომთა სივრცობრივი განლაგების განგარიშების მეთოდი.

თავისი მნიშვნელობა დღემდე შეინარჩუნა. დუღილის პროცესი შეისწავლეს ი. ლიბიხმა და ლ. *პასტერმა*. პასტერს დუღილი ბიოლ. პროცესად მიაჩნდა, ლიბიხი კი შაქრის დუღილს რთულ ქიმ. რეაქციად თვლიდა. ეს საკითხი გაარკვიეს რუსმა ქიმიკოსმა მ. მანასეინამ (1871) და გერმ. ე. ბუხნერმა (1897), რ-ებმაც დაამტკიცეს, რომ ალკოჰოლურ დუღილს საფუვრის წვენი იწვევს. ამრიგად დამტკიცდა ლიბიხის თეორია (1870) ფერმენტების მოქმედების შესახებ, რ-ის ძირითადი პრინციპები დღესაც ძალაშია.

XIX ს. ბოლოს და XX ს-ში ბ-ის განვითარებას მკაფიოდ სპეციალიზებული ხასიათი აქვს. მცენარეთა ბ. უმთავრესად ბოტან. და მცენარეთა ფიზიოლ. კათედრებზე ვითარდება. მასთან მჭიდროდაა დაკავშირებული მიკროორგანიზმების ბ.; ყველა ქვეყნის ბიოქიმიკოსები სწავლობენ მცენარეთა, ცხოველთა და მიკროორგანიზმთა ცილებს, ნახშირწყლებს, ლიპიდებს, ვიტამინებს. მცენარეებისა და მიკროორგანიზმებისათვის დამახასიათებელი გლიკოზიდების სინთეზი მოახდინა ფრანგმა მეცნიერმა ე. ბურკლომ და მისმა თანამშრომლებმა (1911—18). გაშიფრეს აგრეთვე *ანთოციანების* — მცენარეული წარმოშობის გლიკოზიდების—სტრუქტურა. რუსეთში მცენარეთა ბ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს პეტერბ. უნ-ტის პროფ. ა. ფამინცინმა და მისმა მოწაფეებმა: დ. ივანოვსკიმ (აღმოაჩინა ვირუსები), ი. ბოროდინმა (შეისწავლა მცენარეში მიმდინარე ჟანგვის პროცესები). ს. კოსტიჩევმა შეისწავლა მცენარეში მიმდინარე ნახშირწყლების ანაერობული ცვლა და სუნთქვა. კ. ტიმირიაზევმა შეისწავლა ფოტოსინთეზი და ქლოროფილის ქიმია, ხოლო მისმა მოწაფეებმა — ვ. *პალადინმა*, დ. პრიანიშნიკოვმა, ვ. ბუტკევიჩმა, ა. კიზელმა — ბიოლ. ჟანგვის პრობლემა, აზოტის ცვლა, მცენარეული ცილები და სხვ. XX ს-ში მიკროორგანიზმთა და მცენარეთა ბიოქიმ. დარგში იკვლევდნენ ბუნებრივი ნაერთების სტრუქტურას, მათ წარმოქმნასა და დაშლის გზებს, რამაც საფუძველი ჩაუყარა მრავალი კერძო საწარმოო პრობლემის გადაწყვეტას.

საქართველოში ბიოქიმ. გამოკვლევებს საფუძველი ჩაუყარა პ. *მელიქიშვილმა*. 1921 თსუ-ის საბუნებისმეტყველო და აგრონ. ფაკ-ტებზე შემოღებულ იქნა ფიზიოლ. და აგრონ. ქიმ. სწავლება, რასაც თვით მელიქიშვილი ხელმძღვანელობდა. საქართველოში ბ-ის განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა აგრეთვე ვ. *პეტრიაშვილის* შრომებმა. 30-იანი წლებიდან, სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებისა და უმაღლესი სასწავლებლების შექმნასთან დაკავშირებით, ბიოქიმ. კვლევა განსაკუთრებით გაფართოვდა. ინტენს. კვლევა მიმდინარეობდა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტში, საქ. სსრ მეცნ. აკადემიის ფიზიოლ. ინ-ტში, თბილისის სამედ. ინ-ტში, საქართვ. ზოოვეტერინარულ ინ-ტში, ჩაისა და სუბტროპ. კულტურების საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტში და სხვ. ქართველმა ბიოქიმიკოსებმა ფუნდამენტური შრომები გამოაქვეყნეს ცხოველთა ბიოქიმიასა და ნეიროქიმიაში (პ. ქომეთიანი, ვ. ასათიანი, ვ. ვარაზი და სხვ.), მცენარეთა და ტექ. ბიოქიმიაში (ვ. ღვალაძე, ს. დურმიშიძე, მ. ბოკუჩავა და სხვ.). 1961 თსუ-ში ბიოქიმ. ლაბორ. ბაზაზე (1933) დაარსდა ბიოქიმ. კათედრა (გამგე პ. ქომეთიანი), 1966 კი საქ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდიუმთან—მცენარეთა ბიოქიმ. ლაბორ., რ-ის ბაზაზე 1971 ჩამოყალიბდა მცენარეთა ბიოქიმ. ინ-ტი (დირექტორი ს. დურმიშიძე).

ტექნიკური და საწარმოო ბ-ის განვითარება განაპირობა სახალხო მეურნეობის მზარდმა მოთხოვნებმა. სსრკ-ში ამ პრობლემებს განსაკუთრებით სრულად იკვლევენ ა. ბახის სახ. ბიოქიმ. ინ-ტში (ა. ოპარინი, ვ. კრეტოვიჩი და სხვ.), სსრკ მეცნ. აკად. მცენარეთა ფიზიოლ. ინ-ტში (ა. კურსანოვი თანამშრომლებთან და მოწაფეებთან ერთად). მარცვლოვანი კულტურების ბ-ის შესწავლაში დიდი ღვაწლი მიუძღვის ი. ივანოვს (მემცენარეობის საკავშ. ინ-ტი), აგრეთვე ვ. კრეტოვიჩს, მ. კნიაგინიჩევს თანამშრომლებითურთ და სხვ. ა. ბახის სახ. ინ-ტში ჩატარებულ მუშაობას კატექინების შესწავლის დარგში არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა ჩაისა და მთრიმლავი ნივთიერებების წარმოების განვითარებისათვის.

ცხოველებისა და ადამიანის ბ-ის (სამედ და ფიზიოლ. ქიმია) განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ფიზიოლოგების, ქიმიკოსების, პათოლოგებისა და ექიმების მრავალრიცხოვან სკოლას როგორც საზღვარგარეთ, ისე სსრკ-ში. XX ს. დასაწყისში ბ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს რუსმა მეცნიერებმა. ა. დანილევსკიმ თანამშრომლებთან ერთად დაამუშავა ცილის ქიმ. პრობლემები, ფერმენტების გამოყოფის მეთოდები, მათი მოქმედების მექანიზმები, ფერმენტული რეაქციების შექცევადობის პირობები. მ. *ნენცკიმ* შეისწავლა *პორფირინების* ქიმია, შარდოვანას ბიოსინთეზი, აგრეთვე ამინომჟავების დამშლელი ბაქტერიული ფერმენტები. მრავალრიცხოვანი გამოკვლევა მიეძღვნა ღვიძლში მიმდინარე სხვადასხვა ფერმენტულ რეაქციას, რ-იც განაპირობებს ნივთიერებათა ცვლის ნორმალურ მსვლელობას. დიდი ყურადღება ექცეოდა აგზნებადი ქსოვილების, უმთავრესად ტვინისა და კუნთების ბიოქიმ. კვლევას. XX ს. შუა წლებში ნეიროქიმია უკვე ჩამოყალიბებულ დამოუკიდებელ მიმართულებად იქცა. ყოველმხრივაა შესწავლილი სისხლის სუნთქვითი ფუნქცია, მისი ბ., გამორკვეულია მჟავურ-ტუტოვანი წონასწორობის კანონზომიერებები. მნიშვნელოვანი შედეგია მიღებული ვიტამინების, ჰორმონების, მინერ. ნივთიერებების, კერძოდ, მიკროელემენტების შესწავლაში. დიდი მნიშვნელობა აქვს სტრუქტურისა და ფუნქციის კავშირის პრობლემის შესწავლას, რაც ბიოქიმ. ფარმაკ. ამოცანასაც შეადგენს (სამკურნ. საშუალებები და მათი მოქმედების პირველადი მექანიზმები). XX ს-ში დამოუკიდებელი მნიშვნელობა მოიპოვა გამოკვლევებმა ორგანიზმის ბიოქიმ. თავისებურებების, ავადმყოფის სისხლის, შარდისა და სხვა სითხეებისა და ქსოვილების შედგენილობის შესასწავლად. ეს მიმართულება კლინიკური ბ-ის საფუძველს წარმოადგენს.

ვიტამინოლოგია. რუსმა ექიმმა ნ. ლუნინმა პირველმა დაადგინა (1880), რომ რძეში, გარდა ძირითადისა, არსებობს დამატებითი საკვები ფაქტორები. 1896 ანალოგიური დაკვირვება ჩაატარა ჰოლანდ. ექიმმა კ. ეიკმანმა, რ-მაც ბრინჯის ქატოში აღმოაჩინა ორგანიზმისათვის მნიშვნელოვანი ფაქტორი. პოლ. მკვლევარმა კ. ფუნკმა (1912) გამოყო აქტ. საწყისი კრისტალების სახით და მას ვიტამინი (იხ. სტ. *ვიტამინები*) უწოდა. ამჟამად ვიტამინოლოგია ბ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი დარგია.

ჰორმონების ბ. ბიოქიმ. კვლევის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მიმართულებაა შინაგანი სეკრეციის პროდუქტების — *ჰორმონების* ქიმ. სტრუქტურის ანალიზი, ორგანიზმში მათი წარმოქმნის გზების, მოქმედების მექანიზმებისა და მათი სინთეზის შესაძლებლობის შესწავლა. ამა თუ იმ პრეპარატის ჰორმონული აქტივობის შესწავლა შეუძლებელია მისი მოქმედების ბიოქიმ. მექანიზმის ღრმა ანალიზის გარეშე. ამგვარად, ჰორმონების ქიმიისა და ბ-ის მონაცემები ერთნაირად ამდიდრებს ენდოკრინოლოგიასა და ბ-ს.

ენზიმოლოგია. მოძღვრება *ფერმენტების* შესახებ, ბ-ის სავსებით დამოუკიდებელი დარგი. აქ ცილა-ფერმენტების შენების პრობლემა მჭიდროდაა დაკავშირებული ფიზ.-ქიმ. პრობლემებთან, ქიმ. კინეტიკასა და კატალიზთან. ფერმენტების აგებულების ანალიზით დაადგინეს ცალკეული ამინომჟავას (*ცისტეინის, ლიზინის, ჰისტიდინის, თიროზინის, სერინისა* და სხვ.) მნიშვნელობა *აქტიური ცენტრის* ფორმირებაში. გამორკვეულია მრავალი *კოფერმენტის* სტრუქტურა, მათი მნიშვნელობა ფერმენტული აქტივობისათვის, კავშირი კოფერმენტებსა და ვიტამინებს შორის. სსრკ-ში ამ დარგში მნიშვნელოვანი აღმოჩენები აქვთ ვ. *ენგელგარდტს* და მ. ლიუბიმოვას, რ-ებმაც გამოიკვლიეს კუნთის ცილების ფერმენტული აქტივობა და ჟანგვითი ფოსფორილების პროცესი; ა. ბრაუნშტეინმა მ. კრიცმანთან ერთად დაადგინა გადაამინირების პროცესი, ა. ოპარინმა და ა. კურსანოვმა შეისწავლეს უჯრედის სტრუქტურის მნიშვნელობა ფერმენტების აქტივობის გამოვლენაში. დადგინდა გარემოს მარილიანობისა და ცალკეული იონის გავლენა ფერმენტულ პროცესებზე, აგრეთვე მიკროელემენტების მნიშვნელობა ფერმენტული აქტივობის რეალიზაციაში.

ევოლუციური და შედარებითი ბ. ცოცხალი ორგანიზმების ბიოქიმ. გამოკვლევებით დადგინდა, რომ ყველა ცოცხალ ორგანიზმს ახასიათებს სპეციფ. თავისებურება, რაც მისი ონტო- და ფილოგენეზური განვითარების დონითაა გაპირობებული. დაგროვილი ფაქტების საფუძველზე შეიქმნა შედარებითი ბ., რ-ის ამოცანაა ორგანიზმის ბიოქიმ. ევოლ. კანონზომიერებათა აღმოჩენა.

ჰისტოქიმია. ციტოქიმია. მორფოლ. კვლევის ტექ. განვითარებასთან ერთად ბ-ის წინაშე დადგა ახ. ამოცანები მორფოლ. და ბიოქიმ. კვლევის შესაყარზე აღმოცენდა ახ. დარგები — ჰისტოქიმია და ციტოქიმია, რ-ებიც იკვლევენ ნივთიერებათა ლოკალიზაციას და გარდაქმნას უჯრედებსა და ქსოვილებში.

ბიოორგანული ქიმია. ბიოპოლიმერების — მარტივი და რთული ცილების, *ნუკლეინის მჟავების*, პოლისაქარიდებისა და ლიპიდების სტრუქტურის გამოკვლევამ და ბიოლოგიურად აქტ. დაბალმოლეკულური ბუნებრივი შენაერთების (კოფერმენტების, ნუკლეოტიდების, ვიტამინებისა და სხვ.) ანალიზმა განაპირობა ნივთიერების სტრუქტურასა და მის ბიოლ. ფუნქციას შორის კავშირის შესწავლა. კვლევის ამ მიმართულებამ ბიოორგ. ქიმიის სახელწოდება მიიღო.

მოლეკულური ბიოლოგია. სუბუჯრედული სტრუქტურების დაყოფის მეთოდებმა შესაძლებელი გახადა გამოცალკევებული წარმონაქმნების შედგენილობისა და ბიოლ. ფუნქციის შესწავლა. ელექტროფორეზისა და ქრომატოგრაფიის მეთოდების გამოყენებით დადგინდა მაღალმოლეკულური ნაერთების სტრუქტურა. გაუმჯობესდა უმნიშვნელო რაოდენობის მასალის გამოკვლევის ტექნიკა. ყველაფერმა ამან განაპირობა ბ-ის კიდევ ერთი დამოუკიდებელი მიმართულების — *მოლეკულური ბიოლოგიის* ჩამოყალიბება.

სამეცნ. დაწესებულებები, საზოგადოებები და პერიოდული გამოცემები. ბ-ის თითოეულ მიმართულებას სსრკ-სა და მის რესპუბლიკებში, აგრეთვე საზღვარგარეთ, ემსახურება სპეციალიზებული ინ-ტებისა და ლაბორატორიების მთელი ქსელი (სსრკ მეცნ. აკად. ა. ბახის სახ. ბიოქიმ. ინ-ტი; ევოლ. ფიზიოლ. და ბიოქიმ. ინ-ტი; მცენარეთა ფიზიოლ. ინ-ტი; მოლეკულური ბიოლ. ინ-ტი და სხვ.).

ჩამოყალიბებულია სამეცნ. ბიოქიმ. საზ-ბები, რ-ებიც გაერთიანებულია ბიოქიმიკოსების ევრ. ფედერაციაში და საერ-

**ბიოქიმიის განვითარების ძირითადი ეტაპები**

XVI—XVII სს.
ფ. პარაცელსუსი, ი. ბ. ვან ჰელმონტი, ფ. სილვიუსი და სხვ. იკვლევდნენ სჭმლის მომნელებელი წვენის და ნაღვლის მოქმედებას, დუღილის პროცესებს.

1779
ი. ინგენჰაუზმა აღწერა მცენარის მიერ ნახშირორჟანგის წარმოქმნა სუნთქვის პროცესში და მზის სინათლეზე ჟანგბადის გამოყოფა.

1814
კ. კირხგოფმა აღწერა ამილაზის თვისებები.

1828
ფ. ველერმა სინთეზის გზით მიიღო შარდოვანა.

1835
მ. შევრელმა კუნთში აღმოაჩინა კრეატინი.

1839
ი. ლიბიხმა საკვებში აღმოაჩინა ცილები, ცხიმები და ნახშირწყლები.

1856
ლ. კორვიზარმა კუჭქვეშა ჯირკვლის წვენში აღმოაჩინა ფერმენტი ტრიფსინი.

1857
კ. ბერნარის ლაბორატორიაში ძუძუმწოვრის ღვიძლში აღმოაჩინეს გლიკოგენი.

1857—64
ლ. პასტერმა შეისწავლა დუღილის ბიოლოგიური პროცესი.

1911—18
ე. ბურკლომ და მისმა თანამშრომლებმა სინთეზის გზით მიიღეს გლიკოზიდები.

1912
კ. ფუნკმა შეძლო კრისტალური ვიტამინის გამოყოფა.

XX ს. შუა წლები
ნეიროქიმია ჩამოყალიბდა როგორც დამოუკიდებელი მიმართულება ბიოქიმიაში.

70-იანი წლები
დაზუსტდა ფერმენტთა სტრუქტურა, შესწავლილი იქნა ცალკეული ამინომჟავის მნიშვნელობა აქტიური ცენტრის ჩამოყალიბებაში.

1956—67
დ. ფილიფსმა საბოლოოდ განსაზღვრა ლიზოციმის სტრუქტურა.

თაშ. ბიოქიმ. კავშირში. ეს ორგანიზაციები იწვევენ სიმპოზიუმებს, კონფერენციებს, კონგრესებს. ქართვ. ბიოქიმიკოსები გაერთიანებული არიან საქ. სსრ მეცნ. აკადემიასთან არსებულ საქართვ. ბიოქიმიკოსთა საზ-ბაში (თავ-რე პ. ქომეთიანი).

მეტად მრავალრიცხოვანია და ყოველწლიურად მატულობს პერიოდული გამოცემები. ბ-ის დარგში საზღვარგარეთულ და საერთაშ. ჟურნალებიდან ყველაზე ცნობილია „Journal of Biological Chemistry" (Balt., 1905-იდან); „European Journal of Biochemistry" (B., 1967-იდან); „Biochemistry" (Wash., 1964-იდან); „Biochemical Journal" (L., 1906-იდან); „Phytochemistry" (Oxf.—N. Y., 1962-იდან); „Molecular Biology" (L., 1961-იდან) და მრავალი სხვ. სსრკ-ში ექსპერ. შრომები იბეჭდება ჟურნალებში: „Биохимия" (М., 1936-იდან); „Журнал эволюционной биохимии и физиологии" (М., 1965-იდან); „Вопросы медицинской химии" (М., 1955-იდან); „Молекулярная биология" (М., 1967-იდან) და სხვ. საქართველოში ექსპერ. შრომები ბიოქიმ. სხვადასხვა დარგში იბეჭდება საქ. სსრ მეცნ. აკად. ჟურნ. „მოამბესა" და „მაცნეში" (ბიოლ. სერია).

*ლიტ.*: Дурмишидзе С. В., Развитие биохимии растений в Грузии, წგნ.: Биохимия растений, [т.] 1, Тб., 1973; Збарский Б. И., Иванов И. И., Мардашев С. Р., Биологическая химия, 4 изд., М., 1965; Энгельгардт В. А., Некоторые проблемы современной биохимии, М., 1959; Lieben F., Geschichte der physiologischen Chemie, Lpz.—W., 1935.

**ბიოქიმიური ლაბორატორია,** იხ. *კლინიკურ-დიაგნოსტიკური ლაბორატორია.*

**ბიოქორი** (ბიო... და ბერძნ. chōra — სივრცე), *ბიოსფეროს* ქვედანაყოფი. მსგავსი *ბიოტოპების* ჯგუფი. ბ. გაერთიანებულია *ბიოციკლში*: ზღვა, ხმელეთი და შიგა წყალსატევები.

**ბიოცენოზი** (ბიო... და ბერძნ. koinos— საერთო), იმ მცენარეთა, ცხოველთა და მიკრობთა ერთობლიობა, რ-ებიც ხმელეთის ან წყალსატევის რომელიმე უბანში სახლობენ და გარკვეული დამოკიდებულება აქვთ როგორც ერთიმეორესთან, ისე გარემოს *აბიოტურ ფაქტორებთან* (იხ. *ადგილსამყოფელი*).

ტერმინი „ბ." შემოიღო გერმ. ბიოლოგმა ვ. მებიუსმა (1877). ბ. *ბიოგეოცენოზის* ორგანიზმთა კომპლექსია, რ-იც ყალიბდება არსებობისათვის ბრძოლის, ბუნებრივი გადარჩევისა და ევოლ. სხვა ფაქტორთა გავლენით. ნივთიერებათა ბიოგენურ მიმოქცევაში მონაწილეობის მიხედვით ბ-ში განირჩევა ორგანიზმთა შემდეგი ჯგუფი: 1. პროდუცენტები (წარმომქმნელები) — *ავტოტროფული ორგანიზმები*, რ-ებიც არაორგ. ნივთიერებისაგან ორგანულს ქმნიან. ყველა ბ-ში ძირითადი პროდუცენტებია მწვანე მცენარეები (იხ. *ფოტოსინთეზი*). პროდუცენტების მოქმედება განაპირობებს ბ-ში საწყის ორგ. ნივთიერებათა დაგროვებას. 2. კონსუმენტები (მომხმარებლები)—*ჰეტეროტროფული ორგანიზმები*, რ-ებიც ავტოტროფულთა ხარჯზე იკვებებიან. პირველი რიგის კონსუმენტებია ბალახის მჭამელი ცხოველები, აგრეთვე პარაზიტული ბაქტერიები, სოკოები და სხვა უქლოროფილო მცენარეები, რ-ებიც ცოცხალი მცენარეების ხარჯზე ვითარდებიან. მეორე რიგის კონსუმენტებია მტაცებლები და ბალახის მჭამელი ორგანიზმების პარაზიტები. არიან მესამე და მეოთხე რიგის კონსუმენტებიც (ზეპარაზიტები, სუპერპარაზიტები და მათი მსგავსნი), მაგრამ *კვების ჯაჭვებში* 5 რგოლზე მეტი არ არის. ყოველ მომდევნო ტროფიკულ დონეზე ბიომასის რაოდენობა მკვეთრად კლებულობს.

ბ-ში ორგანიზმების ურთიერთკავშირი მრავალგვარია. გარდა ტროფიკული კავშირისა, რ-იც განსაზღვრავს კვების ჯაჭვს (ზოგჯერ მეტად თავისებურს — იხ. *პარაზიტიზმი, სიმბიოზი*), არსებობს ისეთი კავშირებიც, სადაც ზოგი ორგანიზმი სხვა ორგანიზმისათვის სუბსტრატია (ტოპიკური კავშირები), ქმნის მიკროკლიმატს და სხვ. ხშირად ბ-ში შეინიშნება სახეობათა ისეთი ჯგუფები, რ-ებიც დაკავშირებული არიან გარკვეულ სახეობასთან და მთლიანად მასზე არიან დამოკიდებული (კონსორციები).

ბ. იყოფა უფრო მცირე დაქვემდებარებულ ერთეულებად — მეროცენოზებად, ე. ი. კანონზომიერად ჩამოყალიბებულ კომპლექსებად, რ-ებიც მთლიანად ბ-ზეა დამოკიდებული (მაგ., მუხნარში ლპობადი მუხის ძირკვში მობინადრეთა კომპლექსი).

ბ. დიალექტიკურად განვითარებული ერთიანობაა. იცვლება მასში შემავალი კომპონენტების ცხოველმოქმედებით, რაც განაპირობებს ბ-ის კანონზომიერ ცვალებადობასა და შენაცვლებას (*სუქცესიები*), რ-ებმაც შეიძლება გამოიწვიონ მკვეთრად დარღვეული ბ-ის აღდგენა (დიდი ხანძრის შემდეგ ტყის აღდგენა და ა. შ.). ცნობილია გაჯერებული და გაუჯერებელი ბ-ც. გაჯერებულ ბ-ში ყველა *სასიცოცხლო ნიში* დაკავებულია და ახ. სახეობის შესახლება შეუძლებელია, თუ არ მოისპო ან არ გაძევდა რომელიმე იქ არსებული კომპონენტი. გაუჯერებელ ბ-ში შესაძლებელია ყოველგვარი სახეობის შესახლება იქ არსებული კომპონენტის გაუძევებლად.

**ბიოცენოლოგია** (*ბიოცენოზი* და *...ლოგია*), მეცნიერება, რ-იც შეისწავლის მცენარეთა და ცხოველთა თანასაზ-ბების ერთობლიობას, მათს წარმოშობას, აგებულებასა და განვითარებას; დროსა და სივრცეში მათს განაწილებას.

**ბიოციკლი** ანუ სასიცოცხლო გარემო, *ბიოსფეროს* 3 დიდი ქვედანაყოფი: ზღვა, ხმელეთი და შიგა წყალსატევები. თითოეული ბ. იყოფა *ბიოქორებად*, რ-იც აერთიანებს რამდენიმე *ბიოტოპს*. მაგ., ქვიშიანი, თიხიანი და ქვიანი უდაბნო გაერთიანებულია უდაბნოს ბიოქორში, რ-იც ტყის, ველისა და სხვ. ბიოქორთან ერთად ხმელეთის ბ-ს შეადგენს. ტერმინი *ბიოლოგიური ციკლი* ეკოლოგიაში სხვა მნიშვნელობით იხმარება.

**ბიოჰელმინთები** (ბიო... და ბერძნ. helmins, inthos — ჭია), პარაზიტული ჭიების ჯგუფი, რ-თა ზრდასრული ფორმები პარაზიტობენ ე. წ. დეფინიტურ (საბოლოო) მასპინძელში (ადამიანი, ცხოველი), ხოლო ლარვები — შუამავალში (სხვადასხვა ცხოველი). მაგ., ხარის სოლიტერის ზრდასრული ფორმა პარაზიტობს ადამიანის ნაწლავებში, ხოლო ლარვა — რქოსან ცხოველში.

**ბიოჰიდროაკუსტიკა** (*ბიო..., ჰიდრო...* და *აკუსტიკა*), ბიოლოგიური ჰიდროაკუსტიკა, სწავლობს წყლის ორგანიზმების მიერ გამოცემულ ბგერებს. ბ. წარმოიშვა II მსოფლიო ომის დროს. ჯერ კიდევ მაშინ დაამტკიცეს, რომ წყლის ორგანიზმების უმრავლესობა (თევზები, ძუძუმწოვრები, კიბოსებრნი) გამოსცემს ბგერებს. ამ ბგერათა სხვადასხვაობა და ინტენსიურობა ძლიერ აბრკოლებდა ჰიდროაკუსტიკური აპარატურის მუშაობას, ზოგჯერ ფეთქდებოდა აკუსტიკური ნაღმები. ჰიდროაკუსტიკური აპარატურის ნორმალური მუშაობისა და მისი დაცვის ღონისძიებათა დასამუშავებლად საჭირო გახდა ბგერათა სპექტრული შედგენილობისა და მათ მიერ გამოწვეული წნევის შესწავლა. ბ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს სამხ.-საზღვ. ფლოტისათვის. სამხ. ჰიდროაკუსტიკის ერთ-ერთი პრობლემაა აღმოჩენილი ობიექტებისა და საგნების შეცნობა და კლასიფიკაცია. ბ-ის საშუალებით შეიძლება დავადგინოთ აღმოჩენილი ობიექტი წყალქვეშა ნავია, თევზების ქარავანი თუ ვეშაპი.

ბ-ის ერთ-ერთი ძირითადი დარგია თევზთა ბიოაკუსტიკა. გამოკვლევებმა ცხადყო, რომ თევზების მიერ გამოცემული ბგერის სიხშირის დიაპაზონია 20—50 *ჰც*-იდან 10—12 *კჰც*-მდე. ამ ბგერების მიხედვით ადგენენ თევზის სახეობასა და ასაკს. თევზის ბგერითი აქტივობა იცვლება წლის განმავლობაში მისი ბიოლ. ციკლების (გამრავლება, ნასუქობა, გამოზამთრება), ხოლო დღე-ღამის განმავლობაში განათებულობის მიხედვით. თევზების ქცევის თავისებურება (მათი დამოკიდებულება საჭერი იარაღისადმი, მტაცებლისა და მსხვერპლისადმი, ურთიერთკონტაქტი, აკუსტიკური სიგნალიზაცია) რომ ავხსნათ, საჭიროა ვიცოდეთ, თუ როგორ აღიქვამენ ისინი სხვადასხვა ბგერას.

ბ. პერსპექტიულია ზოგიერთი სახის სარეწი დაზვერვისას, აგრეთვე აღმოჩენილი თევზების კონცენტრაციების სახეობათა დასადგენად. არსებობს თევზსაძებნი აპარატურა, რ-შიც გამოყენებულია ექოლოკაციის მეთოდები. ამ აპარატურით ზუსტად განსაზღვრავენ, თუ რა სიღრმეზეა თევზის ქარავანი, ადგენენ თევზების რაოდენობას, მათი მოძრაობის სიჩქარეს და სხვ. ექოლოკაციის მეთოდებით ძალიან ძნელია ზოგიერთი სახეობის თევზის, მაგ., თინუსისებრთა ძებნა. ჰიდროლოკაცია ნაკლებად ეფექტურია კლდოვან ნაპირებსა და ფსკერზე მობინადრე თევზების ძებნისას (ფსკერის რთული რელიეფის გამო). თევზსაძებნი ექოლოტებით ძნელი აღმოსაჩენია ზოგიერთი კიბოსებრი (მაგ., სარეწი მნიშვნელობის გარნელები). ამგვარი ორგანიზმების საძებნად სხვა აკუსტიკურ მეთოდებს იყენებენ.

ბ. პერსპექტიულია თევზებისა და ზღვის სხვა ორგანიზმების ხელოვნური კონცენტრაციების შექმნის, აგრეთვე თევზების ქცევის მართვის თვალსაზრისით (მაგ., თევზჭერის დროს, აგრეთვე თევზგამშვებ ნაგებობებში შეიძლება თევზის ქარავანს შევუცვალოთ მოძრაობის მიმართულება და სხვ.). ბ-ის საშუალებით დადგენილია, რომ ვეშაპისებრნი (ვეშაპი, დელფინი) ჰიდროაკუსტიკური იმპულსების გაგზავნისა და მიღების შედეგად არკვევენ, არის თუ არა წყალში საკვები ან სახიფათო ობიექტი, ამყარებენ შიგასახეობრივ ან სახეობათშორის კავშირს. ძალიან ფართოა მათ მიერ გამოცემული აკუსტიკური სიგნალების ბგერითი და ულტრაბგერითი სიხშირეების დიაპაზონი, მიღებული ჰიდროაკუსტიკური ინფორმაციის აღქმის, დამუშავებისა და ანალიზისათვის აქვთ მაღალეფექტური ორგანოები და სისტემები.

*ლიტ.*: Протасов В. Р., Биоакустика рыб, М., 1965; Шишкова Е. В., Физические основы рыболокации, М., 1963.

**ბიპატრიდი,** იგივეა, რაც *ბიპოლიდი.*

**ბიპინარია** (ბი... და ლათ. pinna — ბუმბული, ფარფლი), *ზღვის ვარსკვლავას* თავისუფლად მცურავი ლარვა.

**ბიპლანი** (ბი... და ლათ. planum — სიბრტყე), *თვითმფრინავი,* რ-საც აქვს ორი ფრთა ერთიმეორის ზევით. იყენებდნენ ავიაციაში (XX ს. 30-იან წლებამდე), აგრეთვე სას.-სამ. და სპორტ. ავიაციაში (60—70-იან წლებში). ბ. შეცვალა *მონოპლანმა.*

**ბიპოლარული გავრცელება** (ბი... და ბერძნ. polos—პოლუსი) ორგანიზმებისა, მცენარეებისა და ცხოველების წყვეტილი გავრცელება, რ-ის დროსაც ერთი და იგივე სახეობა (გვარი ან ოჯახი) ბინადრობს ჩრდ. და სამხრ. ნახევარსფეროების ზომიერ განედში, მაგრამ არ გვხვდება ტროპიკულ სარტყელში. განსაკუთრებით ახასიათებს ზღვის ცხოველებს (ზღვის ზოგ მოლუსკს, თევზს, ძუძუმწოვარს, ზღვის წყალმცენარეთა მრა-


ე. ბირზნიექს-უპიტისი.

ვალ სახეობას და სხვ.). ბ. გ. გამოიწვია გამყინვარების პერიოდის პირობებმა. როდესაც ტროპიკებში ტემპ-რა დაეცა, ჩრდ. ორგანიზმები ტროპიკებში გავრცელდა და სამხრ. ნახევარსფეროშიც შეაღწია; შემდგომ დათბობას მოჰყვა პოლარული ორგანიზმების ამოწყვეტა ტროპიკებში. ასე წარმოიქმნა წყვეტილი არეალი. ბ. გ-ის აღნიშნული განმარტება ეკუთვნის საბჭ. მეცნიერ ლ. *ბერგს*.

**ბიპოლიდი** (*ბი*... და ბერძნ. polis — ქალაქი, სახელმწიფო), ბ ი პ ა ტ რ ი დ ი, პირი, რ-საც ორი (ან მეტი) სახელმწიფოს მოქალაქეობა აქვს. ორმაგი მოქალაქეობა წარმოიშობა მოქალაქეობის შეძენისა და დაკარგვის შესახებ სახელმწ. კანონმდებლობათა სხვადასხვაობის შედეგად; მაგ., ქალი ბ. ხდება უცხოელთან ქორწინებისას, თუ მისი სახელმწიფოს კანონი მას მოქალაქეობას არ ართმევს, ხოლო ქმრის სახელმწიფოს კანონი ავტომატურად ანიჭებს თავის მოქალაქეობას; ასევე ბავშვი შეიძლება ბ. გახდეს დაბადებიდანვე, თუ მშობლების სახელმწიფოს კანონით იგი მშობლების მოქალაქეობას იძენს, ხოლო მეორე სახელმწიფოს კანონით, სადაც იგი დაიბადა, — ამ სახელმწიფოს მოქალაქეობას.

ბ-ის სამართ. მდგომარეობა რთულია, რადგან ორივე სახელმწიფოს შეუძლია მოსთხოვოს მას მოქალაქეობრივ მოვალეობათა შესრულება (სამხ. ვალდებულების მოხდა და ა. შ.), ბ-ს არა აქვს უფლება უარი თქვას თავის მოვალეობებზე იმ საბაბით, რომ მეორე სახელმწიფოს წინაშე აკისრია მოვალეობანი. მესამე სახელმწიფოს შეუძლია ბ. მიიჩნიოს ან ერთი, ან მეორე სახელმწიფოს მოქალაქედ (ჩვეულებრივ ბ. იმ სახელმწიფოს მოქალაქედ ჩაითვლება, რ-იც მისი ძირითადი ადგილსამყოფელია). სახელმწიფოებს არაერთხელ უცდიათ საერთაშ. შეთანხმებებით შეემცირებინათ ორმაგი მოქალაქეობის შემთხვევები და, ბოლოს და ბოლოს, სულ მოესპოთ იგი, როგორც ფრიად არასასურველი მდგომარეობა. ამ მიზანს მთლიანად ან ნაწილობრივ ისახავდა, კერძოდ, ჰააგის 1930 კონფერენციის რეკომენდაციები, ჰააგის 1936 კონვენცია, *გაეროს* საერთაშ. სამართ. კომისიაში 1954 მომზადებული პროექტები კონვენციებისა ბიპოლიდიზმის შემთხვევების შემცირებისა და მისი აღმოფხვრის შესახებ. ეს ცდები უშედეგო აღმოჩნდა.

სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებს ორმაგი მოქალაქეობის აღმოსაფხვრელად დადებული აქვთ ორმხრივი შეთანხმებები, ისინი უფლებას აძლევენ ბ-ს აირჩიოს ერთ-ერთი სახელმწიფოს მოქალაქეობა, წინააღმდეგ შემთხვევაში კი ბ-ის დომიცილის (ადგილსამყოფელის) მიხედვით წყვეტენ მისი მოქალაქეობის საკითხს, ითვალისწინებენ მომავალში ორმაგი მოქალაქეობის თავიდან აცილების ღონისძიებებს და სხვ. *გ. ჟვანია.*

**ბირა,** დ ი დ ი ბ ი რ ა, მდინარე რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში (ებრაელთა აო), ამურის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 424 *კმ*, აუზის ფართ. 9580 *კმ*². წარმოიქმნება მდ-ების სუტარისა და კულდურის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვთ სუტარისა და მცირე ხინგანის ქედებზე. საზრდოობს ძირითადად წვიმის წყლით. ზაფხულობით წვიმების გამო მდინარის დონე მკვეთრად ირყევა. ბ. ჩამოუდის ქ. ბირობიჯანს.

**ბირანგის მთები,** მთები ტაიმირის ნ-კ-ის ჩრდ. ნაწილში, ტაიმირის (დოლგან-ნენეცის) ნაციონალურ ოკრუგში (კრასნოიარსკის მხარე). შედგება პარალელური მთაგრეხილებისა და ვრცელი ტალღოვანი პლატოებისაგან. სიგრძე 1100 *კმ*, სიგანე 200 *კმ*-ზე მეტი, მაქს. სიმაღლე 1146 *მ*. მდ-ების პიასინისა და ტაიმირის ხეობებით იყოფა აღმ., დას. და შუა ნაწილებად. აგებულია კამბრიულისწინა და პალეოზ. ტრაპებით (გაბრო-დიაბაზებით). ჰავა ცივი, მკვეთრად კონტინენტური. იანვრის საშ. ტემპ-რა —30°C, —33°C, ივლისისა 2°C, 10°C. გაზაფხული ივნისში იწყება. აგვისტოში საშ. ტემპ-რა 0° C-ზე დაბლა ჩამოდის. ნალექები 120—400 *მმ* წელიწადში. დამახასიათებელია თანამედროვე გამყინვარება (საერთო ფართ. 50 *კმ*²). მთები შემოსილია არქტ. ტუნდრის მცენარეულობით, ჭარბობს ხავსი, მღიერები. ცხოველებიდან ბინადრობს ლემინგი, ჩრდ. ირემი, არის პოლარული კაკაბი, თეთრი ბუ და სხვ.

**ბირგერ იარლი** (Birger Jarl) (გ. 21. X. 1266), შვეციის სახელმწ. მოღვაწე. შვეციის მმართველი (იარლი) მეფე ერიკ ერიქსონის დროს (1248-იდან) და თავისი შვილის — მეფე ვალდემარ I-ის დროს (1250-იდან). კათოლ. ეკლესიაზე დაყრდნობით იბრძოდა სამეფო ხელისუფლების განმტკიცებისათვის. სასტიკად უსწორდებოდა მეფის მოწინააღმდეგე დიდებულთა დაჯგუფებებს. სათავეში ედგა შვედი ფეოდალების ლაშქრობას ნოვგოროდზე, დამარცხდა *ნევის ბრძოლაში* (1240). 1249 შვედებმა მისი ხელმძღვანელობით დაიმორჩილეს ფინური ტომი ემი (ტავასტები). ტრადიციის თანახმად, ბ. ი. ითვლება სტოკჰოლმის დამაარსებლად (1252).

**ბირდი** (Beard) ჩარლზ ოსტინ (27. XI. 1874, ნაიტსტაუნი, — 1. IX. 1948, ნიუ-ჰეივენი), ამერ. ისტორიკოსი, აშშ-ის ისტორიოგრაფიაში ეკონ. მიმდინარეობის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1933 აირჩიეს ამერ. ისტორიკოსთა ასოციაციის პრეზიდენტად. კაპიტალიზმის „გაჯანსაღების" მიზნით ბ-ს საჭიროდ მიაჩნდა ზოგიერთი ბურჟ. რეფორმის გატარება, მოითხოვდა „მთავრობის დაახლოებას ხალხთან", ბურჟ. დემოკრატიის და მუნიციპალური თვითმმართველობის სრულყოფას, ქალთა პოლიტ. ემანსიპაციას, ტრესტებისა და კონცერნების საქმიანობაზე მთავრობის კონტროლის დაწესებას, შრომის კოდექსების დახვეწას. სოც. ანტაგონიზმის ლიკვიდაციისათვის, ბ-ის აზრით, საჭირო იყო შრომისა და კაპიტალის შერიგება, მუშათა შეგნებაში რევ. სოციალიზმის გავლენის აღმოფხვრა.

ადრინდ. ნაშრომებში ბ. შეეცადა მატერიალისტური პოზიციებიდან აეხსნა აშშ-ის პოლიტ. ისტორია. მისი აზრით, ამერ. პოლიტ. სისტემა ყალიბდებოდა „ეკონომიურ ჯგუფებს" შორის მწვავე ბრძოლის პირობებში; ხოლო პოლიტ. აზრს განაპირობებდა ცალკეული პარტიების ეკონ. ინტერესები და არა აბსტრ. თეორიები. ეკონ. საფუძველზე ახსნა მან XIX ს. აშშ-ის პარტიების (ფედერალისტები, ვიგები, რესპუბლიკელები, დემოკრატები) ურთიერთბრძოლაც. აშშ-ის 1861—65 სამოქალაქო ომს ბ-მა „მეორე ამერიკული რევოლუცია" უწოდა და განმარტა იგი, როგორც ორ ეკონ. სისტემას — მონათმფლობელურ სამხრეთსა და კაპიტალ. ჩრდილოეთს შორის ბრძოლა, მაგრამ ბ. ვერ გაერკვა საზ-ბის კლასობრივ სტრუქტურაში, დაყო იგი სახ. მეურნ. დარგების მიხედვით და ე. წ. „ეკონომიკური ჯგუფების" სახით წარმოადგინა, ხოლო ბრძოლას აგრარიებსა და მრეწველებს შორის XIX ს. აშშ-ის ისტორიაში უდიდესი მნიშვნელობა მიანიჭა. 30-იანი წლების დამლევიდან, ბურჟ. ეკონომიზმის მიმართ მისი ინტერესი შენელდა, ბ. სუბიექტური იდეალიზმის ტყვეობაში აღმოჩნდა და ისტ. პროცესის კანონზომიერების უარყოფამდე მივიდა. თავის უკანასკნელ ნაშრომებში იგი „მრავალი ფაქტორის" თეორიას იზიარებდა, აღარ სჯეროდა ეკონ. ცვლილებათა ახსნის გზით ისტ. პროცესის გაგების შესაძლებლობა. ბ. თავიდანვე მარქსიზმ-ლენინიზმის, ოქტომბრის რევ. და საბჭ. ქვეყნის მოწინააღმდეგეთა ბანაკში იყო. მისმა ანტისოვეტიზმმა განსაკუთრებით იჩინა თავი II მსოფლიო ომის წლებში. აშშ-ის საგარეო პოლიტიკისადმი მიძღვნილ ნაშრომებში იგი სასტიკად აკრიტიკებდა რუზველტის საგარეო-პოლიტ. კურსს და თავს ესხმოდა სსრკ-ს. მიუხედავად ამისა, სიცოცხლის ბოლო წლებში ბ. ამერ. აგრესიული პოლიტიკის წინააღმდეგ გამოდიოდა.

*თხზ.*: American foreign policy in the making. 1932 — 1940. N. Y., 1947; An economic interpretation of the Constitution of the United States. N. Y., 1960; The republic, N. Y., 1946; The rise of American civilization, v. 1—2, N. Y., 1942 (თანაავტ.: M. R. Beard).

*ლიტ.*: კ ი ღ უ რ ა ძ ე გ., ახალი ისტორია, წგნ. 1, თბ., 1970; Д е м е н т ь е в И. П., Об исторических взглядах Чарлза Бирда, «Вопросы истории», 1957, № 6; Charles A. Beard, ed. by H. K. Beale, [Lexington], 1954. *გ. კიღურაძე.*

**ბირენდრა ბირ ბიქრამ შაჰ დევა** (დ. 28. XII. 1945, კატმანდუ), ნეპალის მეფე 1972 წ. 31 იანვრიდან. 1955 მარტიდან იყო მემკვიდრე პრინცი. გამეფებამდე რამდენიმე წლის განმავლობაში ასრულებდა რეგენტთა საბჭოს თავ-რის მოვალეობას. ოფიც. ვიზიტით იყო ინდონეზიაში, ბირმასა და ჩინ. სახ. რესპუბლიკაში. 1964 იმოგზაურა სსრკ-ში.

**ბირზე** (ნამდვ. გვარი— ბ ე რ ზ ი ნ შ ი) მიერვალდის (დ. 21. III. 1921, რუიენა), ლატვ. საბჭ. მწერალი. მისი შემოქმედების მთავარი თემაა ლატვ. ხალხის ცხოვრება და ბრძოლა ფაშისტური ოკუპაციის პერიოდში (ბ-მ თავად გამოსცადა საკონცენტრაციო ბანაკის საშინელებანი). ამ თემაზე შექმნა მრავალი მოთხრობა, რ-თაგან საუკეთესოა „მდინარე ყინულქვეშაც მიედინება" (1957; ლატვ. სსრ სახელმწ. პრემია, 1958), პიესა „ის უკანასკნელი დღე არ ყოფილა" (1961) და სხვ. წერს ნოველებს (განსაკუთრებით აღსანიშნავია „ერთი ვაშლი", 1956), იუმორისტულ მოთხრობებს (კრებ. „საცოდავი ძაღლი", 1959; „მცდარი დიაგნოზი", 1963 და სხვ.). ბ-ს თხზულებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

**ბირზნიექს-უპიტისი** (ნამდვ. გვარი— ბ ი რ ზ ნ ი ე ქ ს ი) ერნესტს [25. III. (6. IV). 1871, ტუკუმის მაზრა, ბისნიეკის მამული, ახლანდ. ტუკუმის რ-ნი, ლატვია, — 30. XII. 1960, რიგა], ლატვ. საბჭ. მწერალი; ლატვ. სსრ სახ. მწერალი (1947). დაიბადა გლეხის ოჯახში. წერა 80-იან წლებში დაიწყო. პირველი მოთხრობა გამოაქვეყნა 1891. 1893—1921 ცხოვრობდა დაღესტანსა და აზერბაიჯანში. რეალისტურ მოთხრობებში, ნარკვევებსა და ზღაპრებში ასახა ღარიბი გლეხობის, მოჯამაგირეების, სოფლის ხელოსნების ცხოვრება („უპიტისის ნაამბობი", 1900; „სალამო ხანს", 1913; „რუხი ქვის ნაამბობი", სრულად გამოიცა 1914). ბ. ავტორია კავკასიური მოთხრ. ციკლისა (კრებ. „კავკასიის მთებში", 1924; „კავკასიური მოთხრობები", 1927), საბავშვო ნაწარმოებებისა („ნინას ზღაპრები", ტ. 1—2, 1922—24; „ჩვენი მეგობრები", ტ. 1—2, 1925—27; „სკაიდრიტე", 1926 და სხვ.), ავტობიოგრ. ტრილოგიისა („პასტარინსის დღიური", 1922; „პასტარინსი სკოლაში", 1923; „პასტარინსი ცხოვრებაში", 1924). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბირთვაკი,** ნ უ კ ლ ე ო ლ ი (ლათ. nucleolus — ბირთვაკი), მცირე ზომის სფერული სხეულაკი, რ-იც ცხოველური და მცენარეული უჯრედების *ბირთვშია* მოთავსებული. უჯრედში ჩვეულებრივ 1—3, ზოგჯერ (მაგ., ამფიბიებისა და თევზების კვერცხუჯრედში) ათეული და ასეული ბ-ა. ბ. შეიცავს *ცილებსა* და *რიბონუკლეინის მჟავას* (რნმ). უჯრედის არაპირდაპირი გაყოფის (მიტოზის) დროს, ჩვეულებრივ პროფაზის ბოლოს, ბ. იშლება, ტელოფაზაში კი კვლავ აღდგება. პირდაპირი გაყოფისას (ამიტოზი)

ბ. გადაიზონრება და ახლად წარმოქმნილი ბ-ები შვილეულ უჯრედებში გადადის. ბ-ში ხდება რიბონუკლეინის მჟავას სინთეზი; იგი თავის მხრივ ცილის სინთეზში მონაწილეობს.

**ბირთვი** (nucleus), კ ა რ ი ო პ ლ ა ზ მ ა, ცხოველური და მცენარეული უჯრედის აუცილებელი შემადგენელი ნაწილი. პირველად აღმოაჩინა ჩეხმა მეცნიერმა ი. *პურკინემ* (1825) ქათმის კვერცხში; მცენარეულ უჯრედში 1831 აღწერა ინგლ. მეცნიერმა რ. ბრაუნმა. ბ., ჩვეულებრივ, უჯრედის ცენტრშია მოთავსებული; უფრო ხშირად მომრგვალოა, იშვიათად მოგრძო ან სხვა ფორმისა. ციტოპლაზმისაგან გამოყოფილია ორშრიანი გარსით (ბირთვის მემბრანით); შეიცავს ბირთვის წვენს (კარიოლიმფას), ერთ ან რამდენიმე *ბირთვაკს* და *ქრომატინის* გროვებს. უჯრედის არაპირდაპირი გაყოფის (*მიტოზის*) დროს ბირთვაკი და გარსი იშლება, ქრომატინი კი *ქრომოსომებად* გარდაიქმნება. პირდაპირი გაყოფის (*ამიტოზის*) დროს ბ. გადაიზონრება ორ ნაწილად. ეს ნაწილები უჯრედის მოპირდაპირე პოლუსებისაკენ მიემართებიან. ბ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს უჯრედის ნივთიერებათა ცვლაში. უჯრედის შეუქცევადი დაზიანების შემთხვევაში ცვლილებები უპირველესად ბირთვში ვლინდება. მრავალრიცხოვანი ცდებით დამტკიცდა, რომ ბირთვგამოცლილი უჯრედი აუცილებლად იღუპება.

**ბირთვი** (სპორტ.), სფეროსებრი მძლეოსნური სატყორცნი იარაღი; მზადდება თუჯის, ფოლადის ან თითბრისაგან. წონა: 7,257 *კგ* (კაცებისათვის), 4 *კგ* (ქალებისათვის), 5–6 *კგ* (ჭაბუკებისათვის), 3 *კგ* (გოგონებისათვის).

**ბირთვის გაყოფა,** ატომთა ბირთვების თავისთავადი ან მათზე დაცემული ნაწილაკების ზემოქმედებით გამოწვეული გახლეჩა უმთავრესად ორ ნამსხვრევად. ბ. გ-ს იწვევს მასზე სხვადასხვა ნაწილაკის, მაგ., ნეიტრონის, პროტონის, დეიტრონის, ალფა-ნაწილაკის, მრავალმუხტიანი იონების: $^{12}C$, $^{13}C$, $^{14}N$ და $^{16}O$, ელექტრონის, γ-კვანტისა და მეზონების ზემოქმედება. პრაქტიკულად ყველაზე მნიშვნელოვანია ნეიტრონებით გამოწვეული გაყოფა. ბ. გ. აღმოაჩინეს ო. ჰანმა და ფ. შტრასმანმა (1939); მათი ექსპერ. შედეგები კი ახსნეს ლ. მაიტნერმა და ო. ფრიშმა. ბირთვის თავისთავადი, ანუ სპონტანური, დაშლის მოვლენა აღმოაჩინეს გ. ფლიოროვმა და კ. პეტრჟაკმა (1940). ბ. გ-ის თანამედროვე თეორიის საფუძვლები მოცემულია ნ. *ბორის*, ჯ. უილერისა და ი. *ფრენკელის* კლასიკურ შრომებში.

ბ. გ-ის მოვლენა შემდეგნაირად აიხსნება: მძიმე ბირთვები დაახლ. ერთნაირი მასის ორ ბირთვად გაყოფის მიმართ ენერგეტიკულად არამდგრადია. მიუხედავად ამისა, პოტენციური ბარიერის არსებობის გამო ისინი არ იშლებიან დიდი ალბათობით, მაგრამ კვანტური ეფექტების შედეგად გაყოფის ალბათობა მაინც განსხვავდება ნულისაგან. იგი ნულისაგან მაშინაც კი განსხვავდება, როცა ბირთვი ძირითად მდგომარეობაშია (სპონტანური გაყოფა).

გაყოფის მიმართ ბირთვის მდგრადობის ხარისხი განისაზღვრება კულონური განზიდვის ენერგიის ფარდობით ზედაპირული დაჭიმულობის ენერგიასთან. ეს ფარდობა გამოისახება $Z^2/A$ სიდიდით, სადაც $Z$ არის ბირთვის ელექტრული მუხტი, ხოლო $A$—მისი მასური რიცხვი. როცა $Z^2/A$ სიდიდეს საკმაოდ დიდი მნიშვნელობა აქვს, შეიძლება ადგილი ჰქონდეს თავისთავად გაყოფას. თეორ. გამოთვლები გვიჩვენებს, რომ ბირთვები, რ-თათვისაც $Z^2/A>49$, გაყოფის მიმართ არამდგრადია.

ბ. გ-ის შედეგად უმეტესად წარმოიქმნება ორი ნამსხვრევი, რ-ებიც კულონური ძალების ზემოქმედებით დიდი სიჩქარით განიტყორცნება ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით. სამ და მეტ ნამსხვრევად გაყოფა იშვიათად ხდება. ნამსხვრევები განიცდის თანამიმდევრულ *ბეტა-დაშლას*, ვიდრე არ გარდაიქმნება მდგრად ბირთვებად. ნამსხვრევებთან ერთად ადგილი აქვს ნეიტრონებისა და γ-კვანტების გამოტყორცნას. ბ. გ-ის დროს გამოსხივებული ნეიტრონები შეიძლება ორ ჯგუფად დაიყოს: მყის ნეიტრონებად, რ-თა გამოყოფა ხდება მაღალაგზნებული ნამსხვრევებიდან მათი წარმოქმნისთანავე (ასეთი ნეიტრონების ენერგეტ. სპექტრი 10 *მეგევ*-მდეა) და ე. წ. დაყოვნებულ ნეიტრონებად. ბ. გ-ის ერთ აქტზე 0-იდან 8-მდე ნეიტრონი მოდის; მაგ., მძიმე ბირთვებისათვის ეს რიცხვი 2-იდან 3-მდე მერყეობს. გაყოფის დროს წარმოქმნილ ნეიტრონებს, თავის მხრივ, შეუძლია გამოიწვიოს სხვა ბ. გ.; ამ ფაქტზეა დამყარებული *ბირთვული ჯაჭვური რეაქციის* პრაქტ. განხორციელება, რ-ის დროსაც დიდი ენერგია გამოიყოფა. ბირთვული ენერგიის მიღების თვალსაზრისით განსაკუთრებით საინტერესოა $^{235}U$ და $^{239}Pu$ ბ. გ. ნეიტრონების ზემოქმედებით. შემჩნეულ იქნა ისეთი საშ. ბ. გ-ც, როგორიცაა Bi, Pb, Cu და ა. შ. Ag-მდე. უფრო მსუბუქი ბ. გ. ენერგეტიკულად არახელსაყრელია.

*ლიტ.*: Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Пасечник М. В., Нейтронная физика, К., 1969; Физика деления ядер. Сб. ст., М., 1963; Халперн И., Деление ядер, пер. с англ., М., 1962. *რ. ჯიბუტი.*

**ბირთვისი,** ციხესიმაგრე ისტ. ქვემო ქართლში, ალგეთის ხეობაში (ახლანდ. თეთრი წყაროს რ-ნი), წყაროებში პირველად მოხსენიებულია XI ს-ში, როდესაც კლდეკარის ერისთავმა ლიპარიტმა და ქართლის ერისთავმა ივანე აბაზას ძემ შეიპყრეს თბილისის ამირა და ბ. ჩამოართვეს. ბ. აუღებელ ციხესიმაგრედ ითვლებოდა, მისი მფლობელი კი პოლიტიკურად ბატონობდა მთელს ალგეთის ხეობაზე. მიუვალ კლდეებს შორის შექმნილი ბუნებრივი სიმაგრე დაცულია ციხის კედლებით და დაახლ. 1 *კმ²* მოიცავს. ყველაზე მაღალ კლდეზე დგას კოშკი „შეუპოვარი“. ციხის მისასვლელი ჩაკეტილია კარიბჭით. ციხის ნანგრევებს შორის თავდაცვითი ნაგებობათა გარდა ჩანს საცხოვრ. და სამეურნეო დანიშნულების შენობები და წყალსაცავი. გვიანდ. ფეოდ. ხანაში ბ. ბარათაშვილების ფეოდ. საგვარეულოს ეკუთვნოდა.

*ლიტ.*: ზაქარაია პ., სამშობლოს გუშაგები, თბ., 1965. *თ. თოდრია.*

**ბირთვის კულონური აგზნება,** პროცესი, რ-ის დროსაც ატომის ბირთვი მასზე დაცემულ დამუხტულ ნაწილაკთან ურთიერთქმედების შედეგად ძირითადი მდგომარეობიდან აგზნებულ მდგომარეობაში გადადის. რადგან კულონური ურთიერთქმედების რადიუსი დიდია, ამიტომ ბ. კ. ა. მაშინაც ხდება, როდესაც დამუხტული ნაწილაკი ბირთვს ამ უკანასკნელის ზომასთან შედარებით დიდ მანძილზე ჩაუვლის.

ბ. კ. ა-ის გამოკვლევისას დამუხტულ ნაწილაკებად იყენებენ პროტონებს, დეიტრონებს, ალფა-ნაწილაკებს და მძიმე იონებს, მაგ., $^{14}N$, $^{20}Ne$, $^{22}Ne$, $^{32}S$ და $^{40}Ar$. ექსპერიმენტულად შესაძლებელი გახდა 180-მდე სტაბილური ბირთვის 250-ზე მეტი ბირთვული დონის აგზნება, რ-თაგან დაახლ. ერთი მესამედი ადრე ცნობილი არ იყო.

*ლიტ.*: Альфа-, бета- и гамма-спектроскопия, под ред. К. Зигбана, пер. с англ., в. 2, М., 1969.

**ბირთვულ გამოკვლევათა გაერთიანებული ინსტიტუტი,** საერთაშორისო სამეცნ.-კვლ. ცენტრი, რ-შიც ამუშავებენ ატომური ენერგიის მშვიდობიანი მიზნებისათვის გამოყენების საკითხებს. დაარსდა 1956 ქ. დუბნაში, მოსკ. ოლქში. 1972 ბ. გ. ი-ის წევრ-სახელმწიფოები იყვნენ ბულგარეთი, უნგრეთი, ვდრ, გდრ, კსდრ, მონღოლეთი, პოლონეთი, რუმინეთი, ჩეხოსლოვაკია. სსრკ წესდების მიხედვით, ინ-ტს სათავეში უდგას დირექტორი და მისი ორი მოადგილე, რ-ებსაც ირჩევენ წევრ-სახელმწიფოთა ხმის უმრავლესობით (დირექტორს 3 წლით, მოადგილეებს 2 წლით). სამეცნ. საქმიანობას განაგებს სამეცნ. საბჭო, რ-შიც შედის თითოეული წევრ-სახელმწიფოს სამი წარმომადგენელი. ბ. გ. გ. ი-ს აქვს მაღალი ენერგიების ფიზ., ბირთვული პრობლემების, ბირთვული რეაქციების, ნეიტრონული ფიზ., გამოთვლითი ტექ. და ავტომატიზაციის, თეორ. ფიზ. ლაბორატორიები. 1970 გაიხსნა აჩქარების ახ. მეთოდების განყ-ბა. ექსპერ. ლაბორატორიებში გამოკვლევები ტარდება *სინქროფაზოტრონზე* (პროტონები, 10 *გევ*), *სინქროციკლოტრონზე* (პროტონები, 680 *მეგევ*), მძიმე იონების ამჩქარებელ ციკლოტრონზე და იმპულსურ რეაქტორზე.

ბ. გ. გ. ი-ის სამეცნ. კვლევის თემატიკა მოიცავს ბირთვული ფიზ. და ელემენტარულ ნაწილაკთა ფიზ. აქტუალურ პრობლემებს (ექსპერიმენტულსა და თეორიულს). მიღებული შედეგებიდან ყველაზე მნიშვნელოვანია ანტი-სიგმა-მინუს ჰიპერონის აღმოჩენა და ახ. ტრანსურანული ელემენტების, მათ შორის 104-ე ელემენტის (კურჩატოვიუმის) მიღება. ინ-ტს სამეცნ. კავშირი აქვს მსოფლიოს თითქმის ყველა სამეცნ. ცენტრთან და ორგანიზაციასთან ბირთვული ფიზ. დარგში. უახლეს სამეცნ. ინფორმაციას იღებს და თანამშრომელთა შრომებს აქვეყნებს სამეცნ.-ტექ. ბ-კა და გამომცემლობა.

ბ. გ. გ. ი-თან ნაყოფიერად თანამშრომლობენ ქართველი ფიზიკოსები.

**ბირთვული ბომბი,** ბომბი, რ-ის მოქმედება დამყარებულია იმ შიდაბირთვული ენერგიის გამოყენებაზე, რ-იც $^{233}U$, $^{235}U$, $^{239}Pu$ *ბირთვების გაყოფისას* გამოიყოფა.

ბ. ბ. (ნახ. ა, ბ) შედგება ჩვეულებრივი ფეთქებადი ნივთიერების მუხტის შემცველი დარტყმითი ან დისტანციური მოქმედების მოწყობილობისაგან (1), ბირთვული (პლუტონიუმი ან ურანი) მუხტისა (2) და გარსისაგან (3). აფეთქებამდე ბირთვული მუხტი განცალკევებულია ორ ან მეტ ნაწილად (ნახ. ა); თითოეული ნაწილის მასა ნაკლებია *კრიტიკულ მასაზე*, ე. ი. იმ უმცირეს მასაზე, რ-ზეც ჯერ კიდევ შეიძლება მიმდინარეობდეს თვითხელშეწყობი ბირთვული ჯაჭვური რეაქცია. მუხტების ნაწილების შეერთებისას წარმოიქმნება აფეთქებითი ხასიათის ჯაჭვური რეაქცია (ნახ. ბ). იხ. აგრეთვე *ატომური ბომბი*.

**ბირთვული გარსი,** ატომის ბირთვში ისეთი ნუკლონური ორბიტების ერთობლიობანი, რ-თაც ერთი და იგივე მთავარი და ორბიტული კვანტური რიცხვები შეესაბამება. ბირთვის გარსული მოდელი, რ-ის მიხედვითაც შეისწავლიან ნუკლონური ორბიტების სტრუქტურას, ემყარება შემდეგ დაშვებას: ყოველი ნუკლონი ბირთვში ისეთ სფერულად სიმეტრიულ საშუალო ველში მოძრაობს, რ-იც არ არის დამოკიდებული დანარჩენი ნუკლონების ზუსტ მყის მდებარეობაზე. ბ. გ-ის ცნება შემოტანილია ატომებში ელექტრონული გარსების ცნების ანალოგიურად. ამ ანალოგიის საფუძველზე აიხსნა მრავალი ცდისეული ფაქტი — ბირთვების სპინისა და მაგნ. მომენტის სიდიდე, განსაკუთრებით სტაბილური ბირთვების არსებობა, რ-თა ნეიტრონებისა და პროტონების რიცხვი მაგიურია და სხვ.

ბ. გ-ზე წარმოდგენა ემყარება იმ დაშვებას, რომ ბირთვში ნუკლონები ინარჩუნებენ საკმარის ინდივიდუალობას, რაც ძირითადად განისაზღვრება პაულის პრინციპით და ახლო მანძილზე ნუკლონების განზიდვით.



ა


ბ

ბირთვული ბომბი.

*ლიტ.:* Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Ландау Л. Д., Лифшиц Е. М., Квантовая механика, 2 изд., М., 1963 (Теоретическая физика, т. 3).

**ბირთვული გეოლოგია,** იხ. რადიოგეოლოგია.

**ბირთვული გეოფიზიკა,** მეცნიერების დარგი, რ-იც შეისწავლის დედამიწის სხვადასხვა ფენაში ბუნებრივად მიმდინარე და ხელოვნურად წარმოქმნილ ბირთვულ პროცესებს. ლითოსფეროში გაფანტული ბუნებრივი რადიოაქტ. ელემენტების იზოტოპების ($^{238}$U, $^{235}$U, $^{232}$Th, $^{87}$Rb, $^{40}$K და სხვ.) დაშლის პროდუქტები ნაწილობრივ ჰიდროსფეროსა და ატმოსფეროში გადადის და თითქმის ყველა გეოქიმ. და გეოფიზ. პროცესში მონაწილეობს. კოსმ. სხივების ზემოქმედებით ატმოსფეროში განუწყვეტლივ წარმოიქმნება ბუნებრივი რადიოაქტ. ელემენტების იზოტოპების სხვა ჯგუფი (T, $^{14}$C, $^{4}$Be და სხვ.).

ადამიანის საქმიანობას შედეგად XX ს. 40-იანი წლებიდან შესამჩნევი ხდება ატმოსფეროს, ჰიდროსფეროსა და ბიოსფეროს გაჭუჭყიანება ხელოვნური რადიოაქტ. ელემენტებით ($^{90}$Sr, $^{134}$Cs, $^{14}$C და მრავალი სხვ.), რ-ებიც, თავის მხრივ, დედამიწის სხვადასხვა ფენაში მიმდინარე პროცესებში მონაწილეობენ. ამ მოვლენათა შესწავლა ბ. გ-ის საგანს წარმოადგენს.

დედამიწის რადიოაქტიურობის შესწავლამ ხელი შეუწყო დედამიწის წიაღის სითბური ბალანსისა და გეოქრონოლოგიის საკითხების გადაწყვეტას, ჰიდროგეოლ., ოკეანოგრაფიულ და ბალნეოლ. კვლევას. ბ. გ-ის ამოცანაა აგრეთვე რადიოაქტ. მოვლენების გამოყენება გეოლ. ძიებაში, ატმ. ელექტრობის, ატმ. მასების გადატანისა და გაცვლის საკითხების შესწავლაში.

**ბირთვული ენერგია,** ენერგია, რ-იც ატომის ბირთვშია თავმოყრილი და შეიძლება გამოიყოს ბირთვული გარდაქმნების პროცესში. რომ შეიძლებოდეს ერთი კილოგრამ-მასის უძრაობის ენერგიის მთლიანად გარდაქმნა კინეტიკურ ენერგიად, გამოიყოფოდა 25 მლრდ. *კვტ·სთ* ენერგია. ჩვეულებრივ *ბირთვული რეაქციის* შედეგად უძრაობის ენერგიის მხოლოდ მცირე ნაწილი გარდაიქმნება კინეტიკურ ან გამოსხივების ენერგიად. მიუხედავად ამისა, ბირთვული რეაქციის დროს გამოიყოფა რამდენიმე მილიონჯერ მეტი ენერგია, ვიდრე ქიმ. რეაქციის (მაგ., წვის) დროს. უმარტივესი ბირთვული რეაქცია შემდეგი სქემით მიმდინარეობს $a+A\rightarrow B+b$, სადაც $a$ და $A$ არის საწყისი ბირთვები, ხოლო $B$ და $b$ — რეაქციის შედეგად წარმოქმნილი ბირთვები. ამ რეაქციის ენერგეტ. გამოსავალი, ე. ი. გამოყოფილი (ან შთანთქმული) ენერგია, გამოითვლება ფორმულით $Q=[(M_a+M_A)-(M_B+M_b)]c^2$, სადაც $M_a$, $M_A$, $M_B$ და $M_b$ არის სათანადო ბირთვების უძრაობის მასები, ხოლო $c$ — სინათლის სიჩქარე ვაკუუმში. თუ რეაქციის შედეგად უძრაობის მასების ჯამი მცირდება ($M_B+M_b<M_a+M_A$), მაშინ $Q>0$ და ენერგია გამოიყოფა. წინააღმდეგ შემთხვევაში, როცა $M_B+M_b>M_a+M_A$), მაშინ $Q<0$ და ენერგია შთაინთქმება. ბირთვის დაშლა შემადგენელ ნუკლონებად მოითხოვს დიდი ენერგიის დახარჯვას. ბმის ენერგია, რ-იც ერთ ნუკლონზე მოდის იცვლება ბირთვის მასის მიხედვით. მსუბუქი ბირთვებისათვის ($A<20$, $A$ მასური რიცხვია) იგი საშუალოდ 1 *მეგევ* ტოლია, საშ. მასის ბირთვებისათვის ($A\sim100$) 8,5 *მეგევ* უდრის. მძიმე ბირთვებისათვის ($A>200$) ბმის კუთრი ენერგია ნაკლებია, ვიდრე საშ. მასის ბირთვებისათვის და 7,5 *მეგევ* აღწევს. აქედან გამომდინარეობს, რომ მძიმე ბირთვის გარდაქმნისას საშ. მასის ბირთვებად (მაგ., 2 ნაწილად გაყოფა) 1 ნუკლონზე გამოიყოფა 1 *მეგევ* ენერგია ანუ ერთ მძიმე ბირთვზე დაახლ. 200 *მეგევ* ენერგია. ამრიგად, მძიმე ბირთვის გაყოფა 2 საშ. მასის ბირთვად ბ. ე-ის გამოყოფის ერთ-ერთი საშუალებაა. არის ბ. ე-ის განთავისუფლების მეორე საშუალებაც — მსუბუქი ბირთვების გარდაქმნა საშ. მასის ბირთვებად — ბირთვების სინთეზი. ამ შემთხვევაშიც ადგილი აქვს ენერგიის გამოყოფას. სინთეზის დროს 1 ნუკლონზე გამოიყოფა კიდევ უფრო მეტი ენერგია, ვიდრე ბირთვის გაყოფისას; მაგ., დეიტერიუმისა ($^2_1$D) და ტრიტიუმის ($^3_1$T) სინთეზის შემთხვევაში 1 ნუკლონზე გამოიყოფა 3,5 *მეგევ* ენერგია ანუ ერთ ბირთვზე 17,5 *მეგევ* (იხ. *თერმობირთვული რეაქციები*).

მარტივი გამოთვლები გვიჩვენებს, რომ ისეთი ბირთვული რეაქციის დროს, რ-იც ამჩქარებლის გამოყენებით წარიმართება, გამოყოფილი ენერგია (პროდუქტების კინეტიკური ენერგია) ყოველთვის ნაკლებია ამჩქარებლის მიერ დახარჯულ ენერგიაზე. ამის გამო ასეთი ბირთვული რეაქციის გამოყენება პრაქტ. მიზნებისათვის ხელსაყრელი არ არის. ბ. ე-ის განთავისუფლება და პრაქტ. გამოყენება მხოლოდ მას შემდეგ გახდა შესაძლებელი, რაც 1939 გერმ. ფიზიკოსებმა ო. ჰანმა და ფ. შტრასმანმა აღმოაჩინეს ახ. სახის ბირთვული რეაქცია, რ-საც ბირთვების გაყოფის რეაქცია ეწოდება.

ბ. ე-ის პრაქტ. გამოყენება მნიშვნელოვან გავლენას ახდენს სახ. მეურნეობის განვითარებაზე. ბირთვული ენერგეტ. დანადგარები მოითხოვს ახ. მასალების შექმნას, რ-ებიც გაუძლებენ ზემაღალ ტემპ-რას და მძლავრი რადიოაქტ. გამოსხივების მოქმედებას. რეაქტორებისა და ბირთვული აპარატურის მართვა კი მოითხოვს უახლეს ავტომ. მოწყობილობებს. ბ. ე-ის გამოყენებამ განაპირობა ისეთი ახ. გამოყენებითი დარგების შექმნა, როგორიცაა *დოზიმეტრია, ბირთვული ტექნიკა* და სხვ.

*გ. მირიანაშვილი.*




ბირთვული ენერგია. ატომთა ბირთვების ბმის კუთრი (ერთ ნუკლონზე მოსული) ენერგიის მასურ რიცხვებზე დამოკიდებულების გრაფიკი.

**ბირთვული იარაღი,** ბირთვული საბრძოლო მასალების, დანიშნულების ადგილას მათი გადასროლისა და მართვის საშუალებების ერთობლიობა. განასხვავებენ ბირთვულ (ატომურ) და თერმობირთვულ (წყალბადის) იარაღს. ბ. ი-ის მოქმედება დამყარებულია იმ შიდაბირთვული ენერგიის გამოყენებაზე, რ-იც $^{233}$U, $^{239}$Pu ან $^{235}$U მძიმე ბირთვების გახლეჩისას გამოიყოფა; თერმობირთვულ იარაღში კი გამოიყენება დეიტერიუმისა და ტრიტიუმის (წყალბადის იზოტოპები) მსუბუქი ბირთვების ან ლითიუმის დეიტერიდის სინთეზის დროს გამოყოფილი ენერგია.

ბირთვულ საბრძოლო მასალებს განეკუთვნება რაკეტების საბრძოლო ნაწილები, საავიაციო ბომბები, ტორპედოები, ფუგასები, საარტ. ჭურვები, ბირთვული ან თერმობირთვული მუხტები. საბრძოლო მასალების აფეთქების სიმძლავრე რამდენიმე ასეული ტ-იდან ათეულ მილიონამდე ტ ტროტილისას უდრის, რაც ათასჯერ და მილიონჯერ აღემატება ჩვეულებრივი საარტ. ჭურვებისა და საავიაციო ბომბების სიმძლავრეს. ათასი ტ ტროტილი'ს სიმძლავრის საბრძოლო მასალები აღინიშნება კილოტონებით (*კტ*), მილიონი ტ სიმძლავრისა — მეგატონებით (*მეგტ*). ბირთვული საბრძოლო მასალების გამოყენება შეუძლია ყველა სახეობის შეიარაღებულ ძალებს რაკეტების, თვითმფრინავების, ტორპედოების, წყალქვეშა ნავების, წყალზედა ხომალდებისა და არტილ. საშუალებებით. ბირთვული საბრძოლო მასალების ძირითადი მატარებელია სხვადასხვა ტიპის რაკეტები. ასეთ იარაღს ეწოდება აგრეთვე რაკეტულ-ბირთვული. ის საშუალებას იძლევა დედამიწის ნებისმიერ წერტილში გაანადგურდეს მტრის სხვადასხვა ობიექტი. დანიშნულებისა და სიმძლავრის მიხედვით ბ. ი. არის ტაქტიკური, ოპერატ.-ტაქტიკური და სტრატეგიული.

ბ. ი-ის აფეთქებისას წარმოიშობა შემდეგი დამზიანებელი ფაქტორები: დარტყმითი ტალღა, სინათლის გამოსხივება, შემღწევი რადიაცია და რადიაციული დასნებოვნება.

დარტყმითი ტალღა სპობს ადამიანებს და სამხ. ტექნიკას, ანგრევს შენობებს და სხვ. ნაგებობებს. 20 *კტ* სიმძლავრის ბირთვული საბრძოლო მასალის მიწისზედა აფეთქებისას დარტყმითი ტალღა ხოცავს ადამიანებს აფეთქების ეპიცენტრიდან 1,3 *კმ* დაშორებით, 2 *კმ* მანძილზე კი მთლიანად ანგრევს ქვის შენობებს; 1 *მეგტ* საბრძოლო მასალის აფეთქებისას იგი კლავს ადამიანს 5,5 *კმ* მანძილზე, ანგრევს ქვის შენობებს 7 *კმ* რადიუსით.

სინათლის გამოსხივება რამდენიმე წამს გრძელდება, მაგრამ ცეცხლოვანი სფერო მილიონობით გრადუსს აღწევს და იწვევს დაუცავი ადამიანების სიკვდილს, სხეულის დაუფარავი ნაწილების სიდამწვრეს, დაბრმავებას, აგრეთვე ტყეში და დასახლებულ პუნქტებში — ხანძარს. 20 *კტ* სიმძლავრის ბირთვული საბრძოლო მასალის აფეთქების სინათლის გამოსხივებისაგან ადამიანი იღუპება 1,6 *კმ* დაშორებით, ხანძარი ჩნდება 3 *კმ*-მდე მანძილზე; 10 *მეგტ* საბრძოლო მასალის აფეთქებისას ადამიანი იღუპება 13 *კმ*, ხანძარი ჩნდება 25 *კმ* დაშორებით.

შემღწევი რადიაცია 10—15 წამს გრძელდება, რენტგენის სხივების მსგავსად დიდი შემღწევუნარიანობით ხასიათდება. იწვევს ცოცხალი ორგანიზმის სხივურ დაავადებას.

რადიაციული დასნებოვნება ადგილმდებარეობისა რადიოაქტიური დაშლის პროდუქტებით მავნებელია ადამიანის ორგანიზმისათვის და, როგორც შემღწევი რადიაცია, იწვევს სხივურ დაავადებას.

პირველად ბ. ი. შექმნეს აშშ-ში XX ს. 40-იან წლებში. ბ. ი-ის დამუშავებისას გამოიყენეს გამოჩენილი ფიზიკოსების ა. აინშტაინის, ნ. ბორის, ე. ფერმისა და სხვათა აღმოჩენები. II მსოფლიო ომის (1939—45) დასასრულს აშშ-ში შექმნეს 3 ატომური ბომბი. ერთი მათგანი გამოცდის მიზნით ააფეთქეს 1945 წ. 16 ივლისს აშშ-ში, ხოლო ორი ბომბი, თითოეული დაახლ. 20 *კტ* სიმძლავრისა, 1945 აგვისტოში ჩამოაგდეს იაპონიის ქალაქებში ჰიროსიმასა (6 აგვისტო) და ნაგასაკიში (9 აგვისტო). ბომბების აფეთქებამ სამოქალაქო მოსახლეობაში უდიდესი მსხვერპლი და კოლოსალური ნგრევა გამოიწვია. ჰიროსიმაში აფეთქებამ დააზარალა 400 ათ. კაცი, ამათგან ნახევარი აფეთქებისას დაიღუპა. ბ. ი-ის გამოყენება არ იყო გამოწვეული სამხ. აუცილებლობით. აშშ-ის მმართველ წრეებს ამოძრავებდა პოლიტ. მიზანი — თავისი ძლიერების დემონსტრაცია თავისუფლებისმოყვარე ხა-

*სტ. ბიჭვინთა*. საკურორტო კომპლექსი არქიტ. მ. პოსოხინი და სხვ. 1959–67. ქვემოთ: მარცხნივ–„მედეა“. ბრინჯაო. 1968. მოქანდაკე მ. ბერძენიშვილი• მარჯვნივ–ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი. რელიქტური ფიჭვის კორომი.







სნ. ბოტიჩელი. „გაზაფხული“ დაახლ. 1478. უფიცის გალერეა. ფლორენცია.

ლხების დასაშინებლად. სულ მალე აშშ-მა დაკარგა მონოპოლია ბ. ი-ზე. საბჭ. მეცნიერებმა აკად. ი. კურჩატოვის მეთაურობით შექმნეს ატომური იარაღი. 1949 სსრკ-ში გამოცადეს პირველი ატომური ბომბი, ხოლო 1953 (აშშ-ზე 6 თვით ადრე) წყალბადის ბომბი.

60-იან წლებში ბ. ი-ით აღიჭურვა სსრკ-ისა და აშშ-ის შეიარაღებული ძალების ყველა სახეობა. 1960 სსრ კავშირში შეიქმნა შეიარაღებული ძალების განსაკუთრებული სახეობა — სტრატეგიული დანიშნულების სარაკეტო ჯარები. სსრკ-ისა და აშშ-ის გარდა ბ. ი-ის გარკვეული მარაგი აქვს დიდ ბრიტანეთს, საფრანგეთსა და, ჩინეთს.

ბ. ი-ის აკრძალვა თანამედროვეობის აქტუალური პრობლემაა, რადგან ბ. ი. ყველაზე უფრო საშიში სახეობაა მასობრივი ჟლეტის (მოსპობის) იარაღისა, რ-საც საერთაშ. სამართალი გმობს და რ-ის სხვა სახეობანი (ქიმ. იარაღი, ბაქტერიოლოგიური იარაღი) უკვე აკრძალულია სპეც. საერთაშ. სამართ. აქტებით. სსრკ-ის ინიციატივით გაეროს გენ. ასამბლეამ პირველსავე სესიაზე (1946) გადაუდებელ ამოცანად გამოაცხადა ბ. ი-ის აკრძალვა. მას შემდეგ სსრკ, სოციალ. ქვეყნები და სხვა მშვიდობისმოყვარე სახელმწიფოები ყოველ ღონეს ხმარობენ ამ ამოცანის გადასაჭრელად: მათი მეცადინეობით გაეს. ასამბლეამ 1961 მიიღო დეკლარაცია, რ-შიც ჩამოყალიბებულია ბ. ი-ის აკრძალვის პრინციპები; 1967 სსრკ-მა გენერალურ ასამბლეას წარუდგინა პროექტი კონვენციისა ბ ი-ის გამოყენების აკრძალვის შესახებ, 1968 — მემორანდუმი გამალებული შეიარაღების შეწყვეტისა და განიარაღების ზოგიერთი გადაუდებელი ღონისძიების შესახებ, რ-შიც გათვალისწინებულია: ბ. ი-ის გამოყენების აკრძალვა, ბ. ი-ის წარმოების შეწყვეტა და მისი მარაგის მოსპობა, ბ. ი-ით აღჭურვილ ბომბდამშენთა ფრენის აკრძალვა ნაციონალური ტერიტ. გარეთ და სხვ.

ბ. ი-ის აკრძალვის მიმართულებით უკვე მიღწეულია მნიშვნელოვანი შედეგები. 1963 დაიდო *ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვის ხელშეკრულება*, 1968 — *ბირთვული იარაღის გაუვრცელებლობის ხელშეკრულება;* 1971 — ზღვებისა და ოკეანეების ფსკერზე ბ. ი-ის მოთავსების აკრძალვის ხელშეკრულება; გარდა ამისა, ანტარქტიკის სამართლებრივი რეჟიმით და *კოსმოსური სამართლით* აიკრძალა ბ. ი-ის შეტანა და განლაგება ამ სივრცეებში: ბ. ი-ის აკრძალვისათვის მნიშვნელოვანია აგრეთვე სსრკ-ისა და სხვა სახელმწიფოთა ღონისძიებანი ცალკეული გეოგრ. რაიონების გადაქცევისათვის *უბირთვო ზონებად*.

ბ. ი-ის აკრძალვას დაბეჯითებით მოითხოვენ მშვიდობისა და დემოკრატიის ძალები მთელს მსოფლიოში. ჯერ კიდევ 1950 მშვიდობის მსოფლიო საბჭოს სტოკჰოლმის მოწოდებას ბ. ი-ის გამოყენების დაგმობის შესახებ ხელი მოაწერა 500 მილიონზე მეტმა კაცმა, 1955 ვენის მიმართვას კი — 660 მილიონმა.

**ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვის ხელშეკრულება,** სსრკ-ს, აშშ-სა და დიდ ბრიტანეთს შორის მოსკოვში 1963 წ. 5 აგვ. დადებული „ხელშეკრულება ატმოსფეროში, კოსმოსურ სივრცეში და წყალქვეშ ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვის შესახებ". ხელშეკრულებას მრავალმა სახელმწიფომ მაშინვე მოაწერა ხელი, სხვები შეუერთდნენ მისი ძალაში შესვლის (1963 წ. 10 ოქტ.) შემდეგ. ამჟამად ხელშეკრულების მონაწილეა ასზე მეტი სახელმწიფო.

ხელშეკრულების პრეამბულაში აღნიშნულია მხარეთა მთავარი მიზანი — რაც შეიძლება მალე მიაღწიონ შეთანხმებას საყოველთაო და სრული განიარაღების თაობაზე, აგრეთვე მათი მისწრაფება — სამუდამოდ აიკრძალოს ბირთვული იარაღის ყველა საგამოცდო აფეთქება (უმთავრესად აშშ-ის პოზიციის გამო ხელშეკრულებამ ვერ აკრძალა ბირთვული იარაღის გამოცდა მიწის ქვეშ) და ამით ბოლო მოეღოს გარემოს რადიოაქტიურ მოწამვლას. ხელშეკრულების I მუხლის თანახმად, მონაწილე სახელმწიფო ვალდებულია აკრძალოს, არ დაუშვას და არ მოახდინოს ბირთვული იარაღის საცდელი თუ სხვაგვარი აფეთქება იმ ადგილას, რ-იც მის იურისდიქციას ან კონტროლს ექვემდებარება — ატმოსფეროში, მის ფარგლებს გარეთ (კოსმ. სივრცის ჩათვლით), წყალქვეშ (ტერიტ. და ღია ზღვის ჩათვლით), აგრეთვე სხვა გარემოშიც, თუ აფეთქება რადიოაქტიურ ნალექებს იწვევს სახელმწ. ტერიტ. გარეთ. ხელშეკრულების მონაწილე სახელმწიფომ თავი უნდა შეიკავოს ბირთვული აფეთქების წაქეზების ან აფეთქებაში მონაწილეობისგანაც.

ხელშეკრულება მნიშვნელოვანია იმითაც, რომ ბირთვული განიარაღების გზაზე იგი პირველი ნაბიჯი იყო, რ-საც სხვა შეთანხმებები მოჰყვა.

*გ. ჟვანია, რ. დეკანოზოვი.*

**ბირთვული იარაღის გაუვრცელებლობის ხელშეკრულება,** საერთაშ. ხელშეკრულება, რ-იც შეიმუშავა გაეროს განიარაღების კომიტეტმა და მოიწონა გენ. ასამბლეამ 1968 წ. 12 ივნისს. ხელშეკრულებაზე ხელის მოწერა დაიწყო 1968 წ. 1 ივლ. ერთდროულად მოსკოვში, ვაშინგტონსა და ლონდონში. ძალაში შევიდა 1970 წ. 5 მარტიდან; 1975 ბოლოსათვის მასზე ხელი ჰქონდა მოწერილი 100-ზე მეტ სახელმწიფოს. ხელშეკრულების მიზანია, მტკიცე დაბრკოლება შეუქმნას ბირთვული იარაღის შემდგომ გავრცელებას და შემოფარგლოს ამგვარი იარაღის მქონე სახელმწიფოთა წრე (სსრკ, აშშ, დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი, ჩინეთი). იგი ბირთვულ სახელმწიფოს უკრძალავს სხვას გადასცეს პირდაპირ თუ არაპირდაპირ ბირთვული იარაღი და მასზე კონტროლი, ავალებს არ წაახალისოს უბირთვო (ე. ი. ბირთვული იარაღის არმქონე) სახელმწიფო ბირთვული იარაღის საწარმოებლად, შესაძენად თუ მასზე კონტროლის მოსაპოვებლად. უბირთვო სახელმწიფოები ვალდებულებას კისრულობენ არავისგან არ მიიღონ, პირდაპირ თუ არაპირდაპირ, ბირთვული იარაღი და მასზე კონტროლი, არ ეცადონ რაიმე დახმარების მიღებას და არ მიიღონ დახმარება ბირთვული იარაღის საწარმოებლად. ამასთან ერთად ხელშეკრულება კრძალავს ყოველგვარი სხვა ბირთვული ფეთქებადი მოწყობილობისა და მათზე კონტროლის გადაცემასა და მოპოვებას. ხელშეკრულების მონაწილეთა მიერ ნაკისრ ვალდებულებათა შესრულებაზე საერთაშ. კონტროლია გათვალისწინებული. ეს ფუნქცია ეკისრება *ატომური ენერგიის საერთაშორისო სააგენტოს*. ხელშეკრულების ეფექტიანობას აძლიერებს გაეროს უშიშროების საბჭოს 1968 წ. 19 ივნ. რეზოლუცია და სსრკ-ის, აშშ-ის და დიდი ბრიტ. სათანადო განცხადებანი ხელშეკრულების მონაწილე უბირთვო სახელმწიფოთა უსაფრთხოების გარანტიების შესახებ. *რ. დეკანოზოვი.*

**ბირთვული მაგნეტონი** ($\mu_0$), ატომთა ბირთვებისა და მათში შემავალ ნაწილაკთა — *პროტონებისა* და *ნეიტრონების* მაგნ. მომენტის ერთეული $\mu_0 = e\hbar/2Mc = 5{,}05 \cdot 10^{-24}$ *ერგ/გს* ($e$ არის პროტონის მუხტი, $M$ — მისი მასა, $c$ — სინათლის სიჩქარე ვაკუუმში, ხოლო $\hbar$ — პლანკის მუდმივა, გაყოფილი $2\pi$-ზე).

**ბირთვული მაგნიტური რეზონანსი,** ელექტრომაგნიტური ენერგიის რეზონანსული შთანთქმა მყარი, თხევადი და აირისებრი ნივთიერებების მიერ, რაც გამოწვეულია ატომთა ბირთვების მაგნეტიზმით. ბ. მ. რ. მოლეკულების ნაკადში პირველად განახორციელა ი. რაბიმ (1938). კონდენსირებულ ნივთიერებაში ბ. მ. რ-ის მოვლენა ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად აღმოაჩინეს ე. *პარსელმა* და ფ. *ბლოხმა* თანამშრომლებთან ერთად 1946. ამ აღმოჩენისათვის პარსელსა და ბლოხს ნობელის პრემია მიეკუთვნათ (1952). ცნობილია, რომ ბირთვს, რ-იც შეიცავს პროტონების ან ნეიტრონების კენტ რიცხვს, აქვს ნულისაგან განსხვავებული იმპულსის მომენტი (სპინი) და მასთან დაკავშირებული მაგნ. დიპოლური მომენტი. მუდმივ $H_0$ მაგნ. ველში ასეთი ბირთვების მოთავსებისას მათი მაგნ. მომენტი იწყებს პრეცესიას (ბრუნვას) მაგნ. ველის მიმართულების გარშემო ე. წ. ლარმორის $\omega_0$ სიხშირით, რ-იც მაგნ. ველის პროპორციულია $\omega_0 = \gamma H_0$. პროპორციულობის $\gamma$ კოეფიციენტს გირომაგნიტური ფარდობა ეწოდება. მისი სიდიდე ბირთვის გვარობაზეა დამოკიდებული. თუ მუდმივ $H_0$ მაგნ. ველთან ერთად მის პერპენდიკულარულ სიბრტყეში ბირთვების სისტემას მოვდებთ მაღალი სიხშირის ცვლად მაგნ. ველს, მაშინ ამ ველის სიხშირისა და ლარმორის სიხშირის ტოლობისას ადგილი ექნება მაღალი სიხშირის ველის ენერგიის მკვეთრ შთანთქმას. სწორედ ეს არის ბ. მ. რ-ის მოვლენა. შთანთქმის ხაზის $\Delta\omega$ სიგანე ძალზე მცირეა, განსაკუთრებით სითხეებში, მოლეკულების სწრაფი მოძრაობისა და ბრუნვის გამო. ბ. მ. რ-ს ფართოდ იყენებენ მეცნიერებასა და ტექნიკაში. მისი მეშვეობით დიდი სიზუსტით ზომავენ ბირთვის მაგნ. მომენტის სიდიდეს; ადგენენ ნივთიერების სტრუქტურას. მას იყენებენ აგრეთვე მაგნ. ველის ისეთი სიზუსტით გაზომვისა და სტაბილიზაციისათვის, რაც სხვა მეთოდებით მიუღწეველია. ბ. მ. რ-ის თეორიაში მნიშვნელოვანი შედეგები მიიღეს ქართველმა ფიზიკოსებმა.




ბირთვული მაგნიტური რეზონანსი. ვექტორული დიაგრამა, რომელიც გამოსახავს $H_0$ მუდმივ ველში მაგნიტური მომენტის პრეცესიის შეშფოთებას, რაც გამოწვეულია ცვლადი მაგნიტური $H_1$ ველით; $\mu$ — ბირთვის მაგნიტური მომენტი; $\omega$ — მბრუნავი მაგნიტური $H_1$ ველის სიჩქარე.

**ბირთვული მეტეოროლოგია,** ატმოსფეროს ფიზიკის ახ. დარგი, იკვლევს ატმოსფეროში რადიოაქტიურ ნივთიერებათა შეღწევისა და მისი თვითგასუფთავების საკითხებს, ჰაერში მყოფი რადიოაქტ. იზოტოპების საშუალებით შეისწავლის მეტეოროლ. პროცესებსა და ატმოსფეროს პლანეტარულ ცირკულაციას, ადგენს ატმოსფეროში მიმდინარე ფიზ. პროცესების ხანგრძლივობას, აფასებს აირების დისიპაციის სიჩქარეს, განსაზღვრავს ბირთვული იარაღის აფეთქების შედეგად რადიოაქტ. გაჭუჭყიანების ადგილმდებარეობას და სხვ.; ბუნებრივი რადიოაქტიურობის გამოყენებას ანალოგიური კვლევისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს, რადგან ატმოსფეროში ხელოვნური რადიოაქტიური იზოტოპების შეყვანა ბიოსფეროს გაჭუჭყიანებას იწვევს.




ბირთვული მაგნიტური რეზონანსის დასამზერი აპარატურის ბლოკ-სქემა: 1 — მაგნიტი; 2 — მაღალი სიხშირის კოჭა; 3 — ამპულა ნიმუშით; 4 — მაღალი სიხშირის გენერატორი; 4 — მიმღები (გამაძლიერებელი და დეტექტორი); 6 — მაგნიტური გაშლის გენერატორი; 7 — მაგნიტური გაშლის კოჭები; 8 — კათოდური ოსცილოგრაფი.

ბ. მ. ძირითადად იყენებს ნიადაგის ზედაპირიდან ატმოსფეროში ექსჰალირებულ რადიოაქტ. ინერტულ აირებს (Rn, Tn, Ac) და მათი დაშლის პროდუქტებს, აგრეთვე ატმოსფეროში კოსმ. გამოსხივების ზემოქმედების შედეგად წარმოქმნილ რადიოაქტ. იზოტოპებს. ღრუბელში ხელოვნური რადიოაქტ. იზოტოპების გამორეცხვისა და ღრუბლის წყლის წვეთების კოაგულაციის მოვლენების დადგენა შესაძლებელია ატმოსფეროში ნიშანდებული ატომების შეტანის საშუალებით.

**ბირთვული მოდელები,** ატომის ბირთვის აღნაგობის გამარტივებული სურათები, რ-თა მეშვეობით შედარებით მარტივად აიხსნება ბირთვის ესა თუ ის თვისება. იმისდა მიხედვით, თუ ბირთვის რომელი თვისების ასახსნელად შეიძლება მათი გამოყენება, ბ. მ. შეიძლება გაიყოს სამ ძირითად ჯგუფად.

**პირველი ჯგუფი.** ბირთვის ჰიდროდინამიკური (ორსითხიანი) მოდელის თანახმად, ბირთვი პრო-




ბირთვული მაგნიტური რეზონანსის სიგნალის საერთო ფორმა: $F_{max}$ — ხაზის ინტენსივობა; $\delta H$ — სიგნალის სიმაღლის ნახევარზე გაზომილი ხაზის სიგანე.

ტონული და ნეიტრონული სითხეების წვეთია, რ-იც ხასიათდება გარკვეული სიმკვრივით, ერთ ნუკლონზე მოსული საშ. ენერგიით, ზედაპირული დაჭიმულობის კოეფიციენტით.

„უ ს ა ს რ უ ლ ო" ბ ი რ თ ვ ი ს მ ო დ ე ლ შ ი (ბირთვული მატერია) ბირთვი განხილულია როგორც ნუკლონებისაგან შემდგარი უსასრულო ერთგვაროვანი გარემო. ნუკლონებს შორის ურთიერთქმედებას, ისევე როგორც სიცარიელეში მოთავსებულ ორ ნუკლონს შორის ურთიერთქმედებას, ორნაწილაკოვანი ურთიერთქმედების სახე აქვს.

**მეორე ჯგუფი.** ბ ი რ თ ვ ი ს გ ა რ ს უ ლ ი მ ო დ ე ლ ი, ყველაზე თანამედროვე მოდელი, რ-ის თანახმად, ბირთვში ნეიტრონებსა და პროტონებს (ნუკლონებს) შორის ურთიერთქმედების შედეგად წარმოიშობა გასაშუალოებული ველი, რ-შიც ნუკლონები სავსებით გარკვეულ ორბიტებზე მოძრაობენ. ეს მოდელი ჯერ კიდევ XX ს. 30-იან წლებში შემოიღო ვ. ელზასერმა. დამადასტურებელი ექსპერ. მონაცემების სიღარიბის გამო იმ დროისათვის მოდელმა საყოველთაო აღიარება ვერ პოვა. მაგრამ როდესაც საკმარისი მონაცემები დაგროვდა (1949), იგი კვლავ წამოაყენეს მ. გეპერტ-მაიერმა და ჰ. იენსენმა. ამ მოდელის თანახმად, ბირთვს, რ-იც მთლიანად შევსებული გარსებისაგან შედგება, სფერული ფორმა აქვს. ასეთი ბირთვები ენერგეტიკულად მდგრადია. სხვადასხვა გარსის შევსება ნუკლონების სხვადასხვა რაოდენობას საჭიროებს. ეს რიცხვებია 2, 8, 20, 50, 82, 126 (იხ. *მაგიური ბირთვები*). ბირთვის გარსული მოდელი თეორიულად ჯერჯერობით დასაბუთებული არაა. დღეისათვის მხოლოდ თვისებრივადაა ნაჩვენები, რომ ნუკლონების ურთიერთქმედებას ისეთი სახე აქვს, რომ შესაძლებელია გასაშუალოებული ველის შექმნა.

ბ ი რ თ ვ ი ს გ ა ნ ზ ო გ ა დ ე ბ უ ლ ი მ ო დ ე ლ ი, ნუკლონთა ინდივიდ. მოძრაობის გარდა, რხევითი და ბრუნვითი მოძრაობის სახით მათ კოლექტ. მოძრაობასაც ითვალისწინებს. თუ შევსებულ გარსებთან ერთად ბირთვი შეიცავს შეუვსებელ გარსსაც, მაშინ მისი ნუკლონების ურთიერთქმედება ჩაკეტილ გარსებში მოთავსებულ ნუკლონებთან იწვევს ბირთვის დეფორმაციას, რის შედეგადაც აღიძვრება ზედაპირული რხევები — ნუკლონთა კოლექტ. მოძრაობის ერთ-ერთი ფორმა. როცა შეუვსებელ გარსში ნუკლონთა რიცხვი იზრდება, ბირთვის დეფორმაციაც მატულობს და დადგება ისეთი მომენტი, როცა ენერგეტიკულად ხელსაყრელი გახდება ბირთვის არა სფერული ფორმა, არამედ სხვა, მაგ., ელიფსოიდური ფორმა. ასეთ მდგომარეობაში, ზედაპირული რხევითი მოძრაობის გარდა, აღიძვრება ბირთვის, როგორც მთლიანის, ბრუნვითი მოძრაობაც.

ბ ი რ თ ვ ი ს ზ ე დ ე ნ ა დ ი მ ო დ ე ლ ი, ბირთვის სტრუქტურის მიახლოებითი სურათი, რ-ის მიხედვითაც ბირთვული ნივთიერება წარმოგვიდგება ზედენადი სითხის მსგავს სისტემად. ამ მოდელში მთავარია ბირთვის ნუკლონთა კორელირებული წყვილების არსებობა. ბირთვის ზედენადი მოდელის შექმნასა და დამუშავებაში დიდი როლი შეასრულა საბჭ. ფიზიკოსების ს. ბელიაევის, ვ. სოლოვიოვისა და სხვათა შრომებმა.

**მესამე ჯგუფი.** ბ ი რ თ ვ ი ს ო პ ტ ი კ უ რ ი მ ო დ ე ლ ი, ატომის ბირთვის მიახლოებითი აღწერის მეთოდი, რ-ის საფუძველზე განიხილება მასთან ბირთვული ნაწილაკების (ნუკლონების, დეიტრონების, α-ნაწილაკების და ა. შ.) ურთიერთქმედების მოვლენები. ამ მოდელში ბირთვული რეაქციების აღწერის პრობლემა ორი ურთიერთქმედი სხეულის ამოცანამდეა დაყვანილი. ამასთან, ბირთვი წარმოგვიდგება როგორც ნახევრად გამჭვირვალე გარემო, რ-იც დაცემული ნაწილაკების ნაწილს დრეკადად გააბნევს, ნაწილს კი — შთანთქავს.

ბ ი რ თ ვ ი ს ს ტ ა ტ ი ს ტ ი კ უ რ ი მ ო დ ე ლ ი, ბირთვის მრავალნაწილაკოვანი სისტემის მიახლოებითი აღწერის მეთოდი, რ-შიც გამოყენებულია სტატისტ. ფიზ. ძირითადი პრინციპები. ამ მოდელის თანახმად, ნუკლონები ბირთვში თითქმის დამოუკიდებლად მოძრაობენ და მათ ტალღურ ფუნქციებს ბრტყელი ტალღის სახე აქვთ. აქ გამოყენებულია ფერმი-დირაკის სტატისტიკა, რადგან ნუკლონები ფერმი-ნაწილაკებს წარმოადგენს.

ბ ი რ თ ვ ი ს წ ვ ე თ უ რ ი მ ო დ ე ლ ი, ბირთვში ნუკლონების კოლექტ. მოძრაობის აღწერის მარტივი მეთოდი. ამ მოდელის მიხედვით, ბირთვი წარმოგვიდგება როგორც ელექტრულად დამუხტული მეტად მკვრივი თხევადი ნივთიერების წვეთი. მოდელი მარტივად აღწერს ბირთვების გაყოფის მოვლენას: ბირთვის ზედაპირი განიცდის დეფორმაციას; წვეთის ფორმა განუწყვეტლივ იცვლება; წვეთის ძლიერ დეფორმაციას (გაწელვას) თან მოჰყვება მისი გაყოფა ორ, დაახლ. ტოლ წვეთად.

ბ ი რ თ ვ ი ს კ ლ ა ს ტ ე რ უ ლ ი მ ო დ ე ლ ი ითვალისწინებს ბირთვში ნუკლონთა გაერთიანებების (კლასტერების) — დეიტრონის, ტრიტონის, α-ნაწილაკისა და სხვ. არსებობას. ამ მოდელის თანახმად, ბირთვში არსებული ნუკლონები ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად მოძრაობენ საერთო გასაშუალოებულ ველში, რ-იც ითვალისწინებს ნუკლონთა ურთიერთქმედების ნაწილს. ურთიერთქმედების დარჩენილი ნაწილი, განსაკუთრებით მსუბუქ ბირთვებში, ენერგეტიკულად ხელსაყრელს ხდის ნუკლონთა გაერთიანებების წარმოშობას. ამ მოდელის შემოტანასა და დამუშავებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოს ვ. მამასახლისოვსა და მის მოწაფეებს.

*ლიტ.*: Б е т е Г., М о р р и с о н Ф., Элементарная теория ядра, пер. с англ., М., 1958; Б о р О., М о т т е л ь с о н Б., Структура атомного ядра, пер. с англ., т. 1, М., 1971; Д а в ы д о в А. С., Теория атомного ядра, М., 1958.

**ბირთვული მომენტები,** ბირთვის მოძრაობის რაოდენობის მომენტი და ელექტრომაგნ. მომენტი. ისინი მასასა და მუხტთან ერთად ბირთვის შინაგანი აგებულებისა და გარე ველებთან მათი ურთიერთქმედების მნიშვნელოვანი მახასიათებლებია. ბ. მ-გან ყველაზე მნიშვნელოვანია ბირთვის მაგნ. და კვადრუპოლური მომენტები (იხ. *ატომის ბირთვი*). პირველი დაკავშირებულია ბირთვში ნუკლონურ დენთან, მეორე კი — მუხტების ასიმეტრიულ განაწილებასთან. ბირთვს ახასიათებს აგრეთვე მოძრაობის რაოდენობის სრული მომენტი, რ-იც ორბიტული და სპინური მომენტების ვექტორული ჯამია.

**ბირთვული რაკეტული ძრავა,** იხ. *ატომური რაკეტული ძრავა.*

**ბირთვული რეაქტორი,** მოწყობილობა, რ-შიც მიმდინარეობს ზოგიერთი მძიმე ელემენტის (*ბირთვული საწვავის*) გაყოფის თვითხელშემწყობი ჯაჭვური რეაქცია გამოწვეული ნეიტრონებით. პირველად ასეთი რეაქცია მიიღეს 1942 წ. 2 დეკ. ურან-გრაფიტულ ბ. რ-ში, რ-იც აგებულ და გაშვებულ იქნა აშშ-ში ე. *ფერმის* ხელმძღვანელობით. სსრკ-სა და ევროპაში ამ ტიპის პირველი რეაქტორი ამუშავდა 1945 ი. *კურჩატოვის* ხელმძღვანელობით. საქართველოში ჯაჭვური რეაქცია პირველად განახორციელეს 1959 წ. 23 ოქტომბერს.

მძიმე *ბირთვების გაყოფის* შედეგად წარმოიქმნება უფრო მსუბუქი ბირთვები (ნამსხვრევები), გამოიტყორცნება ნეიტრონები, გამოსხივდება γ-კვანტები და გამოიყოფა მნიშვნელოვანი რაოდენობის ენერგია ნამსხვრევების კინეტიკური ენერგიის სახით.

ნეიტრონების რიცხვის ფარდობა პროტონების რიცხვთან მძიმე ელემენტებში, მაგ., ურანში, მეტია, ვიდრე გაყოფის რეაქციის პროდუქტებში, და ურანის ბირთვის დაშლის დროს ნამსხვრევებიდან ჭარბი ნეიტრონები გამოიყოფა, რაც მძიმე ელემენტების ბირთვული ჯაჭვური რეაქციის განხორციელების შესაძლებლობას იძლევა. ბუნებრივი გაყოფადი ნივთიერებებია (ბირთვული საწვავია) ურანისა ($^{235}U$, $^{238}U$) და თორიუმის ($^{232}Th$) იზოტოპები. პრაქტ. მნიშვნელობა აქვს, აგრეთვე, ხელოვნურად მიღებულ იზოტოპებს, როგორიცაა: ურანი ($^{233}U$) და პლუტონიუმი ($^{239}Pu$, $^{240}Pu$, $^{241}Pu$).

ბ. რ-ის მნიშვნელოვანი მახასიათებელია კ რ ი ტ ი კ უ ლ ი მ ა ს ა, ე. ი. მძიმე ელემენტების მინ. რაოდენობა, რ-ის დროსაც შესაძლებელი ხდება თვითხელშემწყობი ჯაჭვური რეაქცია. კრიტ. მასა დამოკიდებულია ბირთვული საწვავის იზოტოპურ შემცველობაზე, ნეიტრონების შთამნთქმელი და შემნელებელი ნივთიერებების რაოდენობაზე, გეომ. ფაქტორებზე და ა. შ.

ბ. რ-ის მნიშვნელოვანი შემადგენელი ნაწილია ნეიტრონების შ ე მ ნ ე ლ ე ბ ე ლ ი, რ-ის ბირთვებთან დაჯახებისას ნეიტრონების ენერგია მცირდება. ასეთი ნეიტრონები უფრო უნარიანად ყოფს მძიმე ელემენტების ბირთვებს, ვიდრე ჩქარი, მაღალი ენერგიის მქონე ნეიტრონები. შენელებული ნეიტრონებით მომუშავე ბ. რ-ები (თბური რეაქტორები) გაცილებით ნაკლებ ბირთვულ საწვავს ხარჯავს სიდიდით კი ბევრად აღემატება იმ ბ. რ-ებს, სადაც შემნელებელს არ იყენებენ. შემნელებლად უმეტესად გრაფიტს, ჩვეულებრივ წყალს, მძიმე წყალს და ბერილიუმის ნაერთებს იყენებენ. იმისდა მიხედვით, თუ რა ენერგიის ნეიტრონებით ხდება ბირთვების გაყოფა, ბ. რ. სამი სახისაა: თ ბ უ რ ი, შ უ ა ლ ე დ უ რ ი და ჩ ქ ა რ ი. თბურ რეაქტორებში ბირთვების გაყოფა უმეტესად გარემოს ბირთვებთან თბურ წონასწორობაში მყოფი ნეიტრონებით ხდება, შუალედურ რეაქტორებში — ნაკლებად შენელებული ნეიტრონებით, ჩქარ რეაქტორებში კი — უმეტესად დიდი ენერგიების მქონე ნეიტრონებით. ბირთვული საწვავისა და შემნელებლის ურთიერთგანლაგების მიხედვით, ბ. რ-ები იყოფა ჰ ო მ ო გ ე ნ უ რ და ჰ ე ტ ე რ ო გ ე ნ უ ლ რ ე ა ქ ტ ო რ ე ბ ა დ. ჰომოგენურ რეაქტორებში საწვავი თანაბრადაა შერეული შემნელებელთან. ჰეტეროგენულ რეაქტორებში ბირთვული საწვავი და შემნელებელი განცალკევებულია. ასეთ შემთხვევაში შეიძლება ორივე მყარი ნივთიერება ანდა ერთ-ერთი სითხე იყოს. ბირთვულ საწვავს უმეტესად ღეროების ან ფირფიტების სახით იყენებენ, რ-ის ირგვლივ გაედინება, მაგ., წყალი. ამ შემთხვევაში წყალი შემნე-

ბირთვული რეაქტორი. ნახ. 1. ბირთვული რეაქტორის ტიპები: ა, ბ, გ—ჰეტეროგენული; დ, ე—ჰომოგენური; ა—მყარი საწვავითა და შემნელებლით; ბ—მყარი საწვავითა და თხევადი შემნელებლით, რომელიც ერთდროულად თბომატარებელიცაა; გ—თხევადი საწვავით (ხსნარი ან ნადნობი), რომელიც ერთდროულად თბომატარებელიცაა; დ—საწვავისა და შემნელებლის თხევადი ნარევით, რომელიც ერთდროულად თბომატარებელიცაა; ე—საწვავისა და შემნელებლის მყარი ნარევით; 1—ამრეკლი; 2—საწვავი; 3—შემნელებელი; 4—თბომატარებელი.




ბირთვული რეაქტორი. ნახ. 2. ერთ-ერთი ტიპის ბირთვული რეაქტორის პრინციპული სქემა: 1—აქტიური ზონა; 2—ამრეკლი; 3—შემნელებელი; 4—თბოგამომყოფი ელემენტი; 5—რეგულირებისა და ავარიული დაცვის ღერო; 6—არხი თბომატარებლის ნაკადისათვის.

ლებლისა და გამაცივებლის როლს ასრულებს.

დანიშნულების მიხედვით ბ. რ-ები შეიძლება დაიყოს შემდეგ ჯგუფებად: 1. კვლევითი ბ. რ.; 2. მეორეული საწვავის (ხელოვნური იზოტოპების) მისაღები ბ. რ.; 3. ენერგიის მისაღები ბ. რ. (მაგ., ატომურ ელექტროსადგურებში, სატრანსპ. დანადგარებში და ა. შ.).

ბ. რ-ს აქვს ა ქ ტ ი უ რ ი ზ ო ნ ა, სადაც მიმდინარეობს ჯაჭვური რეაქცია. იგი შეიცავს ბირთვულ საწვავსა და შემნელებელს. აქტ. ზონის მინ. ზომებს, რ-ის დროსაც მოცემულ რეაქტორში შესაძლებელია თვითხელშემწყობი ჯაჭვური რეაქცია, კ რ ი ზ ი ს უ ლ ი ზ ო მ ე ბ ი ეწოდება.

ბ. რ-ებს აქვს გ ა მ ა ც ი ვ ე ბ ე ლ ი ს ი ს ტ ე მ ა, რ-ის დანიშნულებაა აქტ. ზონაში ბირთვების გაყოფის შედეგად გამოყოფილი სითბოს მოცილება. გამაცივებელი სისტემა წარმოადგენს არხებს, რ-ებშიც მიედინება გამაცივებელი ნივთიერება.

გამაცივებელი ნივთიერების მიხედვით არის წყლით, თხევადი ლითონებით, აირით, ორგ. ნივთიერებებით და ა. შ. საცივებელი რეაქტორები. აქტ. ზონის გარშემო განლაგებულია ამრეკლი, რ-იც არეკლავს და უკან აბრუნებს აქტ. ზონიდან გამოტყორცნილ ნეიტრონებს, რითაც ამცირებს ნეიტრონების დანაკარგს და აუმჯობესებს ბირთვული ჯაჭვური რეაქციის წარმართვის პირობებს.

ბ. რ-ის მ ა რ ე გ უ ლ ი რ ე ბ ე ლ ი ს ი ს ტ ე მ ა რეაქციას წარმართავს სასურველი მიმართულებით. ამ სისტემის მეშვეობით შეიძლება მზარდი, მდგრადი და კლებადი ბირთვული რეაქციის მიღება. რეაქტორის რეგულირება ემყარება მარეგულირებელი სისტემის მიერ ნეიტრონების ბალანსის ცვლას. რეგულირება შეიძლება განხორციელდეს რეაქტორის აქტ. ზონაში ნეიტრონების შთამნთქმელ ნივთიერებათა ადგილმდებარეობის შეცვლით.

რეაქტორის აქტ. ზონა შემოფარგლულია ბიოლ. დამცავით, რ-იც მომსახურე პერსონალს აქტ. ზონიდან გამოტყორცნილი ნეიტრონებისა და γ-სხივების ზემოქმედებისაგან იცავს. როცა დანადგარები სტაციონარულია, ბიოლ. დამცავი იგება მეტწილად სპეც. მძიმე ბეტონისაგან, რ-ის სისქე შეიძლება რამდენიმე მეტრს უდრიდეს.

1-ელ ნახაზზე მოცემულია ბ. რ-ის ტიპები, მე-2 ნახაზზე—ერთ-ერთი ტიპის რეაქტორის პრინციპული სქემა. ასეთი რეაქტორის კონსტრუქციის მნიშვნელოვანი ნაწილია თბოგამომყოფი ელემენტი. უმარტივესი თბოგამომყოფი ელემენტი ბირთვული საწვავისაგან, მაგ., ურანის ან ურანის ორჟანგისგან დამზადებული ბლოკია, რ-იც მოთავსებულია ჰერმეტულ გარსში (გარსი შეიძლება Al-ის ან Zr-ისა იყოს).

მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში ინტენსიურად მიმდინარეობს სხვადასხვა ტიპისა და დანიშნულების ბ. რ-ების დამუშავება და შექმნა. ბ. რ-ებმა უკვე პოვა დიდი გამოყენება მეცნ. და ტექ. ისეთ დარგებში, როგორიცაა: ბირთვული ფიზიკა, მყარი სხეულის ფიზიკა, რადიაციული ქიმია, ბიოლოგია, მედიცინა, მასალათმცოდნეობა, რადიოაქტ. იზოტოპების წარმოება, ტრანსურანული ელემენტების მიღება, ატომური ენერგეტიკა, თბოფიკაცია, ზღვის წყლის გამტკნარება, რაკეტული ძრავები, დედამიწის თანამგზავრების კვების წყაროები და სხვ.

*ლიტ.*: К а п Ф., Физика и техника ядерных реакторов, пер. с англ., М., 1960; М е р р е й Р., Физика ядерных реакторов, пер. с англ., М., 1959; С т е ф е н с о н Р., Введение в ядерную технику, пер. с англ., М., 1956. *გ. გარსევანიშვილი.*

**ბირთვული რეაქციები,** ატომთა ბირთვების გარდაქმნა, რაც განპირობებულია მათი ელემენტარულ ნაწილაკებთან ან ერთმანეთთან ურთიერთქმედებით. ბ. რ-ის განტოლების მარცხ. მხარეს იწერება რეაქციაში მონაწილე ბირთვების (ნაწილაკების) სიმბოლოები, მარჯვ. მხარეს კი — რეაქციის პროდუქტებისა. ჩვეულებრივ, რეაქციაში მონაწილეობს 2 ბირთვი (ნაწ.), ხოლო რეაქციის შედეგად წარმოიქმნება 2 ან მეტი ბირთვი (ნაწ.). როცა რეაქციის პროდუქტი ორი ბირთვია (ნაწ.), ბ. რ-ის განტ. ჩაიწერება ასე: $a+A \rightarrow B+b$ ან მოკლედ: $A(a, b)B$, სადაც $a$ არის დამბომბავი ბირთვი (ნაწ.), $A$ — სამიზნე ბირთვი, $B$ — ბირთვი-პროდუქტი, $b$ — ამოტყორცნილი ბირთვი (ნაწ.).

ბირთვ-სამიზნესა და დამბომბავ ნაწილაკს შორის ურთიერთქმედების შედეგად შეიძლება მოხდეს: 1. დრეკადი გაბნევა: $a+A \rightarrow a+A$ ანუ $A(a, a)A$, რ-ის დროსაც უცვლელი რჩება რეაქციაში მონაწილე ნაწილაკების შედგენილობა, შინაგანი ენერგია და სხვა მახასიათებლები. მხოლოდ კინეტიკური ენერგია გადანაწილდება დრეკადი დაჯახების კანონის თანახმად; 2. არადრეკადი გაბნევა: $a+A \rightarrow +a'+ +A^*$ ანუ $A(a, a')A^*$, რ-ის დროსაც რეაქციაში მონაწილე ბირთვების შემადგენლობა არ იცვლება, მაგრამ დამბომბავი ნაწილაკების კინეტიკური ენერგიის ნაწილი იხარჯება სამიზნე ბირთვის აგზნებაზე. აგზნებულ ბირთვს აღნიშნავენ $A^*$-ით, ხოლო ნაწილაკს (ბირთვს), რ-მაც ენერგია დაკარგა — $a'$-ით; 3. საკუთრივ ბირთვული რეაქცია: $a+A \rightarrow b+B$ ანუ $A(a, b)B$, რ-ის შედეგადაც იცვლება რეაქციაში მონაწილე ბირთვების (ნაწილაკების) შინაგანი თვისებები და შემადგენლობა ან ადგილი აქვს ელემენტარული ნაწილაკების გარდაქმნას.

ბ. რ-ის ალბათობას ახასიათებენ *ეფექტური განივკვეთით* ან, მოკლედ, განივკვეთით. რიცხობრივად ის ერთეული სიდიდის ნაკადის შემთხვევაში დროის ერთეულში სამიზნე ბირთვის გარდაქმნის ალბათობის ტოლია. განივკვეთის საზომ ერთეულად მიღებულია ბარნი (1 ბარნი= $10^{-24}$*სმ*$^2$). ხშირად ბ. რ-ის ალბათობას ახასიათებენ ბ. რ-ის გამოსავლით — განხორციელებული ბირთვული გარდაქმნების რიცხვის ფარდობით დამბომბავი ნაწილაკების რიცხვთან. ფუნქციას, რ-იც აღწერს ბ. რ-ის ეფექტური განივკვეთის (ან ბ. რ-ის გამოსავლის) დამოკიდებულებას დამბომბავი ნაწილაკების ენერგიაზე, ბ. რ-ის აგზნების ფუნქცია ეწოდება. ბ. რ. ხასიათდება აგრეთვე სითბური ეფექტით. სითბური ეფექტი იზომება ენერგეტ. ერთეულებით (ჩვეულებრივ *მეგევ*-ით) და პროპორციულია რეაქციაში მონაწილე და რეაქციის შედეგად მიღებული ბირთვების მასების სხვაობისა. თუ სითბური ეფექტი დადებითია, მაშინ ბ. რ. მიმდინარეობს სითბოს გამოყოფით და მას ეგზოთერმული ეწოდება. თუ სითბური ეფექტი უარყოფითია, მაშინ ბ. რ-ის განხორციელებისათვის საჭიროა, რომ რეაქციაში მონაწილე ბირთვების (ნაწილაკების) ფარდობითი მოძრაობის ენერგია აღემატებოდეს სითბური ეფექტის აბსოლუტურ სიდიდეს. ბ. რ-ის კიდევ ერთი მნიშვნელოვანი მახასიათებელია რეაქციის პროდუქტების განაწილება გაბნევის კუთხეების და ენერგიების მიხედვით (დიფერენც. განივკვეთი).

ბ. რ-ის კლასიფიკაციას ჩვეულებრივ დამბომბავი ნაწილაკების მიხედვით ახდენენ. განარჩევენ პროტონებით, ნეიტრონებით, დეიტრონებით, α-ნაწილაკებით, მრავალმუხტიანი (მძიმე) იონებით, γ-კვანტებით (*ბირთვული ფოტოეფექტი*), π-მეზონებით, K-მეზონებით და სხვ. ნაწილაკებით გამოწვეულ ბ. რ-ებს. ზოგიერთი ტიპის რეაქციების კლასიფიკაციას ახდენენ თვით ბირთვული გარდაქმნის ბუნების მიხედვით, მაგ., *ბირთვის კულონური აგზნება, ბირთვის გაყოფა* და სხვ. ბ. რ-ებს განასხვავებენ სამიზნე ბირთვების მასათა მიხედვითაც; არის ბ. რ. მსუბუქ ბირთვებზე ($A<50$, $A$ მასური რიცხვია), ბ. რ. საშ. მასის მქონე ბირთვებზე ($50<A<100$) და ბ. რ. მძიმე ბირთვებზე ($A>100$). დამბომბავი ნაწილაკების ენერგიის მიხედვით, ბ. რ. შეიძლება იყოს მცირე ($<1$ *კევ*), საშუალო (1 *კევ* — 1 *მეგევ*), დიდ (1—50 *მეგევ*) და ზედიდ ($>100$ *მეგევ*) ენერგიებზე (ჩამოთვლილი არეების საზღვრები პირობითია).

ბ. რ-ის თეორიის მიზანია მისი ძირითადი მახასიათებლების გამოთვლა. იმის მიხედვით, თუ რა ტიპისაა რეაქციაში მონაწილე ბირთვები და როგორია დამბომბავი ნაწილაკების ენერგია, ბ. რ. შეიძლება განხორციელდეს სხვადასხვა მექანიზმით.

საშუალედო ბირთვის შექმნის გზით მიმდინარე ბ. რ-ის თეორიას XX ს. 30-იან წლებში ნ. ბორის შრომებმა ჩაუყარა საფუძველი. ბორის კონცეფციის მიხედვით, ბ. რ. $a+A \rightarrow b+B$ ორ ეტაპად ხორციელდება. პირველ ეტაპზე ერთდება რეაქციაში მონაწილე ბირთვები, რის შედეგადაც წარმოიქმნება აგზნებული ბირთვი $C^*$, რ-საც საშუალედო, ანუ შედგენილი ბირთვი ეწოდება: $a+A \rightarrow C^*$. რეაქციის მეორე ეტაპია შედგენილი $C^*$ ბირთვის დაშლა: $C^* \rightarrow b+B$. ამ ბირთვის სიცოცხლის ხანგრძლივობა მნიშვნელოვნად აღემატება „მახასიათებელ ბირთვულ დროს" — იმ დროს ($10^{-22}$—$10^{-23}$ *წმ*), რ-ის განმავლობაშიც დამბომბავი ნაწ. გაირბენს სამიზნე ბირთვის დიამეტრის ტოლ მანძილს. შედგენილი ბირთვის სიცოცხლის დიდი ხანგრძლივობა განპირობებულია იმით, რომ დამბომბავი ნაწ. მიერ ბირთვში შეტანილი აგზნების ენერგია მთლიანად გადანაწილდება მის შემადგენელ ნუკლონთა შორის. ისე რომ, არც ერთ მათგანს აღარ გააჩნია ბირთვიდან ამოტყორცნისათვის საჭირო ენერგია. მხოლოდ საკმაო დროის შემდეგ, რ-ის განმავლობაშიც აგზნების ენერგია ასწრებს ნუკლონთა შორის მრავალჯერად გადანაწილებას, ბირთვის რომელიმე ნაწილაკზე თავს მოიყრის მისი ამოტყორცნისათვის საკმარისი ენერგია. რეაქციის აღწერილი მექანიზმის თანახმად, შედგენილი ბირთვის შექმნის გზას მნიშვნელობა არა აქვს რეაქციის მეორე ეტაპის თავისებურებისათვის. ეს თავისებურება განისაზღვრება მხოლოდ შედგენილი ბირთვის თვისებებით. ბ. რ-ის თეორია საშუალებას გვაძლევს ზოგიერთი კონკრ. დაშვების საფუძველზე გამოვთვალოთ განივკვეთები, მაგ., დიდი ენერგიის მქონე დამბომბავი ნუკლონების შემთხვევაში შეიძლება

ბირთვული რეაქციების მაგალითები.

| | | |
|---|---|---|
| $^{14}_{7}N(p, \gamma)^{15}_{8}O$ | $^{12}_{6}C(d, p)^{13}_{6}C$ | $^{50}_{24}Cr(\alpha, n)^{53}_{26}Fe$ |
| $^{7}_{3}Li(p, \gamma)^{8}_{4}Be$ | $^{12}_{6}C(d, n)^{13}_{7}N$ | $^{108}_{46}Pd(\alpha, p)^{111}_{47}Ag$ |
| $^{11}_{5}B(p, 3\alpha)$ | $^{31}_{15}P(d, p)^{32}_{15}P$ | $^{1}_{1}H(n, \gamma)^{2}_{1}H$ |
| $^{14}_{7}N(p, \alpha)^{11}_{6}C$ | $^{27}_{13}Al(d, \alpha)^{25}_{12}Mg$ | $^{6}_{3}Li(n, \alpha)^{3}_{1}H$ |
| $^{19}_{9}F(p, \sigma)^{16}_{8}O$ | $^{37}_{17}Cl(d, \alpha)^{35}_{16}S$ | $^{9}_{4}Be(n, \alpha)^{6}_{2}He$ |
| $^{61}_{28}Ni(p, n)^{61}_{29}Cu$ | $^{37}_{17}Cl(d, n)^{38}_{18}Ar$ | $^{14}_{7}N(n, p)^{14}_{6}C$ |
| $^{2}_{1}H(d, p)^{3}_{1}H$ | $^{40}_{20}Ca(d, \alpha)^{38}_{19}K$ | $^{23}_{11}Na(n, \alpha)^{20}_{9}F$ |
| $^{2}_{1}H(d, n)^{3}_{2}He$ | $^{196}_{78}Pt(d, p)^{197}_{78}Pt$ | $^{24}_{12}Mg(n, p)^{24}_{11}Na$ |
| $^{6}_{3}Li(d, p)^{7}_{3}Li$ | $^{14}_{7}N(\alpha, p)^{17}_{8}O$ | $^{63}_{29}Cu(n, 2n)^{62}_{29}Cu$ |
| $^{7}_{3}Li(d, p)^{8}_{3}Li$ | $^{7}_{3}Li(\alpha, n)^{10}_{5}B$ | $^{65}_{29}Cu(n, \gamma)^{66}_{29}Cu$ |
| $^{6}_{3}Li(d, 2\alpha)$ | $^{9}_{4}Be(\alpha, n)^{12}_{6}C$ | $^{197}_{79}Au(n, \gamma)^{198}_{79}Au$ |
| $^{10}_{5}B(d, 3\sigma)$ | $^{23}_{11}Na(\alpha, n)^{26}_{13}Al$ | |

ჩაითვალოს, რომ სამიზნე ბირთვი შთანთქავს მასზე დაცემულ ყველა ნუკლონს, ე. ი. მათთვის ბირთვი გაუმჭვირ („შავ“) სხეულს წარმოადგენს. ცდასთან უკეთესი თანხმობის მიღწევა შეიძლება, თუ სამიზნე ბირთვს წარმოვიდგენთ ნახევრად გამჭვირვალე („რუხ“) სხეულად, რ-იც დაცემული ნაწილაკების ნაწილს დრეკადად გააბნევს, ნაწილს კი შთანთქავს. ბ. რ-ის აღწერის ამგვარ მეთოდს ბირთვის ოპტ. მოდელი ეწოდება (იხ. *ბირთვული მოდელები*).

დამბომბავი ნაწილაკის ბირთვთან დაჯახებას შეიძლება არ მოჰყვეს ენერგიის მთლიანი გადანაწილება ბირთვის შემადგენელ ყველა ნაწილაკს შორის. გარკვეულ პირობებში დამბომბავი ნაწ. უშუალოდ ურთიერთქმედებს ბირთვის ცალკეულ ნუკლონთან ან ნუკლონთა ჯგუფთან — კლასტერთან ისე, რომ ბირთვის შემადგენელი სხვა ნაწილაკების მოძრაობა მცირე შეშფოთებას განიცდის. ასეთ შემთხვევაში ბ. რ. ხორციელდება უშუალო ურთიერთქმედების მექანიზმით: დამბომბავი ნაწ. გადასცემს ენერგიას რომელიმე ნუკლონს ან კლასტერს, რის შედეგადაც იგი ბირთვიდან ამოიტყორცნება.

ძალიან დიდი ენერგიების დროს ბირთვიდან უშუალოდ ამოიტყორცნება ნუკლონები და იბადება ელემენტარული ნაწილაკები — მეზონები, ჰიპერონები, რეზონანსები.

ბ. რ-ს დიდი გამოყენება აქვს მეცნ. და ტექ. სხვადასხვა დარგში. ბირთვის გაყოფის რეაქცია საფუძვლად დაედო ბირთვულ ენერგეტიკას. ბ. რ-ები რადიოაქტიური იზოტოპების მიღების ძირითადი საშუალებაა. რადიოაქტიურ იზოტოპებს კი ფართოდ იყენებს მედიცინა, ბიოლოგია, სოფ. მეურნ. და მრეწვ. მრავალი დარგი.

*ლიტ.*: Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Мухин К. Н., Введение в ядерную физику, М., 1965.
*თ. მაჭარაძე.*

**ბირთვული საწვავი,** ნივთიერება, რ-ის ატომთა ბირთვები იყოფა ნეიტრონების ზემოქმედებით, რასაც თან სდევს ენერგიის დიდი რაოდენობით გამოყოფა. ბ. ს-ად უმეტესად U და Pu იზოტოპებს ($^{233}U$, $^{235}U$, $^{239}Pu$, $^{241}Pu$) იყენებენ. ასეთი საწვავი ბირთვული რეაქტორების ენერგიის წყაროა. ბ. ს. ორი სახისაა: პირველადი — ურანის $^{235}U$ იზოტოპი, მეორეული — პლუტონიუმის $^{239}Pu$ იზოტოპი (წარმოიქმნება ურანის $^{238}U$ იზოტოპის მიერ ნეიტრონის შთანთქმის შედეგად) და ურანის $^{233}U$ იზოტოპი (წარმოიქმნება თორიუმის $^{232}Th$ იზოტოპის მიერ ნეიტრონის შთანთქმის შედეგად). ბუნებაში შედარებით მნიშვნელოვანი რაოდენობით გვხვდება მხოლოდ $^{235}U$, რ-ის შემცველობა ურანის იზოტოპთა ბუნებრივ ნარევში 0,71%-ა. ბ. ს-ის სხვა სახეების საკმარისი რაოდენობით მიღება შეიძლება მხოლოდ ბირთვულ რეაქტორებში, შემდეგი ბირთვული რეაქციების შედეგად:

$$^{232}Th+n={}^{233}Th \xrightarrow{\beta} {}^{233}Pa \xrightarrow{\beta} {}^{233}U;$$

$$^{238}U+n={}^{239}U \xrightarrow{\beta} {}^{239}Np \xrightarrow{\beta} {}^{239}Pu.$$

ბირთვულ რეაქტორებში ბ. ს-ს უმეტეს შემთხვევაში ლითონური ღეროების ან ფირფიტების სახით იყენებენ. ბ. ს-ის თბოუნარი შეადგენს დაახლ. 24 მლნ. ეკვივალენტურ *კვტ·სთ/კგ*, ე. ი. რამდენიმე მილიონჯერ მეტია, ვიდრე ქვანახშირის თბოუნარი. ბირთვულ რეაქტორებში გამოყენების შემდეგ ატარებენ ბ. ს-ის რეგენერაციას — მის გაწმენდას დაყოფის პროდუქტებისაგან, რაც მთელ რიგ რადიოქიმ. და ქიმ.-მეტალ. პროცესებს მოიცავს. ამის შემდეგ ბ. ს-ს კვლავ იყენებენ ბირთვულ რეაქტორებში ან იზოტოპების განცალკევების (გამდიდრების) პროცესებისათვის საწყისი მასალის მიღების მიზნით.

**ბირთვული ტექნიკა,** ტექნიკის ახ. დარგი, რ-იც ენერგეტიკის, მრეწველობის, ტრანსპორტის, სოფლის მეურნეობის, მედიცინისა და მეცნიერების რიგ მნიშვნელოვან ამოცანებს წყვეტს ატომის ბირთვის ენერგიის გამოყენებით. ბ. ტ-ს განეკუთვნება ბუნებრივი ხლეჩადი ელემენტების მოპოვება, ხელოვნურ (ტრანსურანულ) ხლეჩად ნივთიერებათა შექმნა, ბირთვული რეაქტორების აგება და ექსპლუატაცია, სატრანსპ. ატომური ძრავების შექმნა, ნივთიერებათა იზოტოპების გამოყოფა, რადიოაქტ. გამოსხივებათა საზომი ხელსაწყოების შექმნა, მძლავრი რადიაციული ველის ზემოქმედების პირობებში მოქმედი მოწყობილობისათვის კონსტრ. მასალების შერჩევა და შემუშავება, ბირთვული რეაქტორების სითბოს გამომყოფი ელემენტების დამზადება და დასხივებული სითბოს გამომყოფი ელემენტების ქიმ. გადამუშავება, ბირთვული რეაქტორების დაცვისა და მართვის სისტემების შექმნა და სრულყოფა, ბირთვულ დანადგარებში გამოყენებული რადიოაქტ. ობიექტების უვნებელყოფა და სხვ.

ბ. ტ-ს განეკუთვნება აგრეთვე თერმოელექტრული და თერმოემისიური გარდამქმნელების შექმნა, რ-თა საშუალებით ატომების გახლეჩის დროს გამოყოფილი თბური ენერგია უშუალოდ ელექტროენერგიად გარდაიქმნება. ბ. ტ-ის ერთ-ერთი ახ. დარგია ე. წ. რადიაციული კონტურების (დანადგარების) მშენებლობა. ამ დანადგართა საშუალებით ბირთვული რეაქტორების ნეიტრონული გამოსხივება გარდაიქმნება სუფთა γ-გამოსხივებად, რ-იც იძლევა სხვადასხვა მასალის რადიაციულ-ქიმ. დამუშავების შესაძლებლობას და ამ მასალებში არ წარმოქმნის რადიოაქტივობას. ასეთი რადიაციული დანადგარების შექმნაში მნიშვნელოვანი წვლილი შეაქვთ ქართვ. ფიზიკოსებს. ბ. ტ. მოიცავს მრავალ დარგს (იხ. სქემა). *გ. კიკნაძე.*

**ბირთვული ფიზიკა,** თანამედროვე ფიზიკის ნაწილი, რ-იც შეისწავლის *ატომის ბირთვს,* ბირთვულ პროცესებსა და *ელემენტარულ ნაწილაკებს*. ბ. ფ. ატომური მრეწვ. მეცნ. საფუძველია.

ბ. ფ. როგორც მეცნიერება, დასაბამს იღებს ფრანგი მეცნიერის ა. ბეკერელის მიერ რადიოაქტივობის მოვლენის აღმოჩენიდან (1896), რის შედეგადაც დადგინდა ატომის რთული აღნაგობა. ნივთიერებაში გამავალი α-ნაწილაკების ნაკადის გაბნევის შესწავლის საფუძველზე (1911) ინგლ. მეცნიერმა ე. *რეზერფორდმა* აღმოაჩინა ატომის ბირთვი და წამოაყენა ატომის აღნაგობის პლანეტური მოდელი, რ-ის თანახმად, ატომი შედგება დადებითად დამუხტული ბირთვისა და მის ირგვლივ მოძრავი ელექტრონებისაგან. შემდეგი მნიშვნელოვანი ნაბიჯი ბ. ფ-ის განვითარებაში არის ჯ. ჩედვიკის მიერ ნეიტრონის აღმოჩენა (1932), რასაც მოჰყვა ჰიპოთეზა იმის შესახებ, რომ ატომის ბირთვი შედგება ნეიტრონებისა და პროტონებისაგან (დ. ივანენკო, ვ. ჰაიზენბერგი). ამავე წელს ხელოვნურად აჩქარებული ნაწილაკების გამოყენებით პირველად განხორციელდა ბირთვული გარდაქმნა.

თეორ. ბ. ფ-ის განვითარებაში უმნიშვნელოვანესი მიღწევა ‹‹ყო ბირთვული› ძალების მეზონური თეორიის შექმნა (1935), რაც იაპ. მეცნიერის ჰ. იუკავას დამსახურებაა. ბირთვის გაყოფის მოვლენის აღმოჩენამ (1939) საფუძველი ჩაუყარა თანამედროვე ბირთვულ ენერგეტიკას.

ბ. ფ-ის განვითარების თანამედროვე ეტაპი ხასიათდება მძლავრი ამჩქარებლების შექმნით, რაც საშუალებას იძლევა შესწავლილ იქნეს ბირთვული ურთიერთქმედებები დიდი ენერგიის დროს. მიუხედავად იმისა, რომ დაგროვილია დიდი ექსპერ. მასალა, ჯერჯერობით ვერ მოხერხდა ბირთვული ძალების ბუნების დადგენა.

თეორ. ბ. ფ. ორი სახის სიძნელეს აწყდება. პირველი დაკავშირებულია იმ გარემოებასთან, რომ ცნობილი არ არის ბირთვის შემადგენელ ნაწილაკებს — ნუკლონებს შორის ურთიერთქმედების დეტალური ხასიათი, ხოლო მეორე — იმ ფაქტთან, რომ ბირთვი მრავალი სხეულის სისტემაა, რის გამოც მისი თეორ. აღწერა დიდ მათ. სიძნელეებთანაა დაკავშირებული. ბირთვის სრულყოფილი თეორიის შექმნა ორივე სიძნელის გადალახვას გულისხმობს. XX ს. 60—70-იან წლებში თეორ. ბ. ფ-ის მნიშვნელოვანი მიღწევაა ბირთვის მოდელური აღწერიდან მრავალი სხეულის პრობლემის ამოხსნის ზუსტ მათ. მეთოდებზე გადასვლა, რაც ბირთვული ძალების ხასიათის დეტალურად დადგენის საშუალებას მოგვცემს

ბირთვის ზოგადი თვისებები და სტრუქტურა. ბირთვის მნიშვნელოვანი მახასიათებელი სიდიდეებია: მასა, ელექტრული მუხტი, მასური რიცხვი, ბმის ენერგია, მექან., მაგნ. და ელექტრული მომენტები, ეფექტური ზომები, აგზნებული ენერგეტ. დონეების სისტემა. თეორ. ბ. ფ. ბირთვის თვისებებისა და სტრუქტურის თეორ. აღწერისათვის ფართოდ იყენებს სხვადასხვა *ბირთვულ მოდელებს*.

ბირთვული ძალები. ბირთვული ძალების დამაკმაყოფილებელი თეორია ჯერ არაა შექმნილი. ფართოდაა გავრცელებული ბირთვული ძალების პრობლემისადმი ფენომენოლოგიური მიდგომა, რაც ნუკლონებს შორის ურთიერთქმედების ისეთი თვისებების შესწავლას ეყრდნობა, რ-ებიც მეზონური თეორიის გამოყენების გარეშე უშუალოდ გამომდინარეობს ექსპერ. ფაქტებიდან. ბირთვული ძალების ბუნების შესახებ ცნობებს იძლევა სხვადასხვა ენერგიის ნეიტრონებისა და პროტონების პროტონებით გაბნევის ცდები, აგრეთვე დეიტრონისა და სხვა უფრო რთული ბირთვების თვისებების შესწავლა.

ბირთვების სპონტანური გარდაქმნები — ბუნებრივი და ხელოვნური *რადიოაქტივობა* α-ნაწილაკების, β-ნაწილაკების (ელექტრონები, პოზიტრონები), γ-კვანტების (ელექტრომაგნ. გამოსხივება) ამოფრქვევით, აგრეთვე მძიმე ბირთვების სპონტანური გაყოფა. ბ. ფ-ის მნიშვნელოვანი ამოცანაა ბირთვის სხვადასხვა ტიპის გამოსხივების შესწავლა.

ბირთვული რეაქციები, ბირთვების გარდაქმნები, რ-ებიც მიმდინარეობს მათი ერთმანეთთან ან ელემენტარულ ნაწილაკებთან ურთიერთქმედების შედეგად. აღსანიშნავია დიდი პრაქტ. მნიშვნელობის მქონე რეაქციები, როგორიცაა: ნელი და სწრაფი ნეიტრონებით

**ბირთვული ფიზიკის განვითარების ძირითადი ეტაპები**

1896
ა. ბეკერელმა აღმოაჩინა რადიოაქტივობა.

1897
ჯ. ჯ. ტომსონმა აღმოაჩინა ელექტრონი.

1899
ე. რეზერფორდმა აღმოაჩინა α- და β- სხივები.

1911
ე. რეზერფორდმა აღმოაჩინა ატომის ბირთვი და წამოაყენა ატომის აღნაგობის პლანეტური მოდელი.

1912
ჩ. ვილსონმა შექმნა დამუხტული ნაწილაკების მარეგისტრირებელი ხელსაწყო (ვილსონის კამერა).

ვ. ჰესმა აღმოაჩინა კოსმოსური სხივები.

1919
ფ. ასტონმა დაადგინა სტაბილური იზოტოპების არსებობა.

ე. რეზერფორდმა განახორციელა ხელოვნური ბირთვული გარდაქმნები.

ბირთვული ტექნიკა
- ბირთვული რეაქტორების მშენებლობა და ექსპლუატაცია
  - სატრანსპორტო რეაქტორები
  - ენერგეტიკული რეაქტორები და ატომური ელექტროსადგურები
  - პლუტონიუმის გამომმუშავებელი რეაქტორები
  - პირდაპირი გარდამქმნელები
  - კონსტრუქციული მასალების მიღება
  - ბირთვული რეაქტორების მართვისა და დაცვის სისტემები
- იზოტოპების განცალკევება
- რადიოაქტიური იზოტოპებისა და გამოსხივებათა გამოყენება, რადიაციული კონტურების შექმნა
- ბირთვული სათბობის მოპოვება და სითბოს გამომყოფი ელემენტების ნარმოება
- ატომურ რეაქტორებში გამოყენებული ბირთვული სათბობის ქიმიური გადამუშავება
- რადიოაქტიური გამოსხივებისაგან პერსონალის დაცვა

გამოწვეული ბირთვების გაყოფის რეაქცია, მსუბუქი ბირთვების შეერთების (სინთეზის) მოვლენა, რ-იც საფუძვლად უდევს *თერმობირთვულ რეაქციებს*. ბუნებაში არარსებული ელემენტების სინთეზისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს მრავალმუხტიანი იონების აჩქარებას და მძიმე ბირთვებთან მათი ურთიერთქმედების შედეგად მიმდინარე რეაქციებს.

ელემენტარული ნაწილაკები. ბ. ფ-ის ეს ნაწილი შეისწავლის ელემენტარული ნაწილაკების — ელექტრონის, პოზიტრონის, მეზონების, ნუკლონების, ანტინუკლონების, ჰიპერონების, მეზონური და ბარიონული რეზონანსების თვისებებს, მათი წარმოქმნისა და ურთიერთქმედების პროცესებს. განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა ენიჭება მაღალი ენერგიების ფიზიკას, რ-ის შესწავლის საგანია *კოსმოსურ სხივებში* მიმდინარე პროცესები და დამუხტული ნაწილაკების მძლავრ ამჩქარებლებში მიმდინარე მოვლენები.

ნეიტრონული ფიზიკა იკვლევს ნეიტრონის თვისებებს, ბირთვების მიერ ნეიტრონების ჩაჭერისა და გაბნევის მოვლენებს, სხვადასხვა ნივთიერებაში ნეიტრონების შენელებისა და დიფუზიის პროცესებს. ნეიტრონული ფიზიკა ბირთვული რეაქტორების აგების მეცნ. საფუძველია. ბ. ფ-ის ამ დარგთან მჭიდროდაა დაკავშირებული მეცნ. და ტექ. სხვა დარგებიც: მყარი სხეულების ფიზიკა, მასალათმცოდნეობა, მეტალურგია და სხვ.

ბირთვული ფიზიკის ექსპერიმენტული მეთოდები. ბ. ფ-ის ამ ნაწილში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს დამუხტული ნაწილაკების ამჩქარებლებს და კვლევითს ბირთვულ რეაქტორებს. რეაქტორები რადიოაქტ. იზოტოპების დიდი რაოდენობით მიღების საშუალებას იძლევა. ბ. ფ-ის ექსპერ. მეთოდიკის ამოცანაა აგრეთვე ელემენტარული ნაწილაკების აღმოჩენისა და რეგისტრაციისათვის განკუთვნილი ხელსაწყოების შექმნა, რაშიც დიდ როლს ასრულებს ელექტრონიკა და იმპულსური რადიოტექნიკა. ასეთი ხელსაწყოებია: *საიონიზაციო კამერა, ვილსონის კამერა, ბუშტოვანი კამერა*, დამუხტული ნაწილაკების სხვადასხვა ტიპის მთვლელები და სხვ. ქართველ მეცნიერთა ჯგუფმა, გ. ჩიქოვანის ხელმძღვანელობით შექმნა *ნაპერწკლოვანი კამერის* ახ. სრულყოფილი ვარიანტი, რ-მაც დიდი გამოყენება პოვა სხვადასხვა ქვეყნის მეცნიერთა მიერ ჩატარებულ ბირთვულ გამოკვლევებში.

დოზიმეტრია ბირთვული ტექ. ნაწილია, რ-იც წარმოიშვა ატომური ენერგიის სწრაფი განვითარების შედეგად. მისი ერთ-ერთი ამოცანაა ბ. ფ-ის გამოყენებით დარგებში მომუშავე პერსონალის დაცვა მავნე გამოსხივებისაგან.

ბ. ფ-მ ფართო გამოყენება პოვა ბირთვულ ენერგეტიკასა და ბირთვულ ტექნიკაში, სამხ. საქმეში (ატომური და წყალბადის ბომბები). რადიოაქტ. იზოტოპებს იყენებენ სხვადასხვა პროცესის შესწავლისათვის მეცნ. და ტექ. ისეთ დარგებში, როგორიცაა: ფიზიკა, ქიმია, მეტალურგია, ბიოლოგია, სას.-სამ. მეცნიერებანი, მედიცინა და სხვ.

*ლიტ.*: Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Корсунский М. И., Атомное ядро, 5 изд., М., 1956; Мухин К. Н., Введение в ядерную физику, М., 1965. *თ. მაჭარაძე*.

**ბირთვული ფოტოეფექტი,** პროცესი, რ-ის დროსაც ატომის ბირთვი შთანთქავს დიდი ენერგიის γ-კვანტს (ფოტონს) და გამოასხივებს ნუკლონს — ნეიტრონს, პროტონს, α-ნაწილაკს (ან რამდენიმე ნუკლონს, ან რამდენიმე α-ნაწილაკს). ბ. ფ-ს მიეკუთვნება მძიმე ბირთვის გახლეჩაც (ე. წ. ფოტოგაყოფა) დაახლ. ტოლი მასის მქონე ორ ნაწილად.

ბ. ფ-ის უმარტივესი მაგალითია *დეიტრონის* ფოტოგაყოფის პროცესი, რ-ის დროსაც დეიტრონი d შთანთქავს γ-კვანტს და გარდაიქმნება ერთმანეთთან არაბმული n ნეიტრონისა და p პროტონის სისტემად $\gamma+d \rightarrow p+n$. ამ რეაქციის განხორციელებისათვის საჭიროა, რომ γ-კვანტის ენერგია აღემატებოდეს დეიტრონის ბმის ენერგიას — 2,2 *მეგევ*.

თავდაპირველად ფოტობირთვული რეაქციების განსახორციელებლად იყენებდნენ რადიოაქტ. ნივთიერებათა მიერ გამოსხივებულ γ-კვანტებს, რ-თა ენერგია შედარებით მცირეა, ნაკადი კი არაინტენსიური. ამჟამად გამოკვლევები მიმდინარეობს სხვადასხვა ტიპის ელექტრონული ამჩქარებლების (*მიკროტრონი, ბეტატრონი, წრფივი ამჩქარებელი*) გამოყენებით. დიდი ატომური წონის მქონე ელემენტებისაგან დამზადებულ სამიზნეებზე აჩქარებული ელექტრონების დამუხრუჭებით მიიღება დიდი ენერგიის γ-კვანტების ინტენს. ნაკადი, რ-იც არაა მონოენერგეტიკული. ბოლო წლებში ფართო გამოყენება პოვა აჩქარებული ელექტრონებისა და პოზიტრონების ანიჰილაციის შედეგად მიღებულმა ფოტონების მონოენერგეტიკულმა ნაკადმა.

ბ. ფ-ის მექანიზმი დამოკიდებულია ფოტონების ენერგიაზე, ბირთვის ტიპსა და რეაქციის პროდუქტების ენერგიაზე. ბ. ფ. შეიძლება განხორციელდეს „შედგენილი ბირთვის“ მექანიზმით (იხ. *ბირთვული რეაქციები*). ადგილი აქვს აგრეთვე ფოტონის უშუალო ურთიერთქმედებას ცალკეულ ნუკლონთან (ან ნუკლონთა ჯგუფთან — კლასტერთან); ფოტონი მთელ ენერგიას გადასცემს ნუკლონს (კლასტერს), რ-იც ბირთვიდან ისე ამოიტყორცნება, რომ ფოტონის ენერგიის გადანაწილება ყველა ნუკლონს შორის აღარ ხდება.

თუ γ-კვანტების ენერგია საკმარისად დიდია, მაშინ ატომთა ბირთვებთან მათი ურთიერთქმედების შედეგად წარმოიქმნება სხვადასხვა ტიპის ელემენტარული ნაწილაკები და რეზონანსები. ბ. ფ-გან განსხვავებით, ეს პროცესები მიმდინარეობს როგორც ატომთა ბირთვებზე, ისე ცალკეულ პროტონებზეც, მაგ., $\gamma+p \rightarrow n+\pi^{+}$.

*ლიტ.*: Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Левинджер Дж., Фотоядерные реакции, пер. с англ., М., 1962.

**ბირთვული ქიმია,** ქიმ. მეცნიერების ახ. დარგი, რ-იც ბირთვული ფიზიკისა და ქიმიის მიჯნაზეა. თავდაპირველად იგი ჩამოყალიბდა როგორც ბირთვული ფიზ. დარგი, რ-იც ქიმ. მეთოდების გამოყენებით (რადიოქიმია) განიხილავდა ატომთა თვისებებს და მათი ბირთვების გარდაქმნებს. ამჟამად ბ. ქ. შეისწავლის ატომებისა და მოლეკულების ელექტრონული გარსების ისეთ ცვლილებებს, რ-იც განპირობებულია ატომური ბირთვებისა და ელემენტარული ნაწილაკების გარდაქმნით.

ბ. ქ-ის მეთოდების გამოყენებით შეიძლება დადგინდეს ნივთიერების ატომმოლეკულური სტრუქტურა, ფიზ.-ქიმ. თვისებები და ქიმ. რეაქციების მექანიზმი. ბირთვულ გარდაქმნებთან დაკავშირებული ქიმ. მოვლენები, კერძოდ, ატომებისა და მოლეკულების იონიზაცია, აღგზნება და ქიმ. რეაქციები საშუალებას იძლევა შევისწავლოთ ბირთვულ რეაქციაში მონაწილე ატომის ელექტრონული გარსის გარდაქმნის ბუნება. ბ. ქ-ის ამ ნაწილს (ე. წ. „ცხელი“ ატომების ქიმია) მეცნ. პრობლემატიკის თვალსაზრისით ბევრი რამ აქვს საერთო რადიაციულ ქიმიასთან, პლაზმოქიმიასთან, მაღალი ტემპ-რების ქიმიასთან. ყველა ამ დარგს აერთიანებენ მაღალი ენერგიის ქიმ. სახელწოდებით.

თანამედროვე ბ. ქ-ის ძირითადი მიმართულებებია: 1. ბირთვული გამა-რეზონანსული (ბგ-რ) ანუ მესბაუერის სპექტროსკოპია. იგი დამყარებულია რ. მესბაუერის მიერ 1958 აღმოჩენილ ეფექტზე. ამ ეფექტის გამოყენებით შეიძლება განხორციელდეს ატომური ბირთვის მიერ γ-კვანტების რეზონანსული შთანთქმა ან გამოსხივება. *მესბაუერის ეფექტმა* დიდი გამოყენება პოვა კოორდინაციული და ორგ. ნაერთების სტრუქტურულ ქიმიაში. ამ მეთოდით მიღებულია მონაცემები ადსორბენტების ზედაპირზე ატომების დინამიკისა და ქიმ. მდგომარეობის შესახებ, მყარი სხეულების ზედაპირზე მიმდინარე რეაქციების შესახებ და სხვ.

2. γ-კვანტების კუთხური კორელაციის შეშფოთების მეთოდი. ბგ-რ მოვლენა შეიმჩნევა მხოლოდ ზოგიერთ ელემენტზე. γ-კვანტების კუთხური კორელაციის შეშფოთების (კკშ) მეთოდი კი დამატებით შესაძლებლობას იძლევა შევისწავლოთ ელექტრონული გარსების ურთიერთქმედება ატომის ბირთვთან. ვინაიდან ბირთვის მიერ თანამიმდევრულად გამოსხივებული γ-კვანტის მიმართულებას შორის კუთხე დამოკიდებულია ატომის ან მოლეკულის ელექტრონული გარსის სტრუქტურაზე, ამიტომ კკშ მეთოდი შეიძლება გამოვიყენოთ მოლეკულის შიდა ველის, ატომებისა და მოლეკულების ელექტრული გარსების სტრუქტურის შესწავლისთვის საჭირო რაოდენობრივი ინფორმაციის მისაღებად.

3. პოზიტრონისა და პოზიტრონიუმის ქიმია. პოზიტრონისა ($e^{+}$) და ელექტრონის ($e^{-}$) ურთიერთქმედებასთან დაკავშირებული მოვლენები მოლეკულების ელექტრონული, რხევითი და ბრუნვითი დონეების შესწავლის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მეთოდია. ეს მეთოდი ემყარება ელექტრონის მიერ პოზიტრონის ჩაჭერის გზით წყალბადისებრი ატომის პოზიტრონიუმის (ps) წარმოქმნის მოვლენას.

პოზიტრონიუმის სიცოცხლის ხანგრძლივობა მეტად მცირეა ($10^{-7}$–$10^{-9}$ *წმ* აირებში, $10^{-9}$–$10^{-10}$ *წმ* სითხეებსა და მყარ ნივთიერებებში), ამიტომ პოზიტრონიუმს იყენებენ ძალიან სწრაფი ქიმ. რეაქციების შესასწავლად. ასეთ რეაქციებში ერთდროულად მონაწილეობენ პოზიტრონიუმი და კვლევის საგნად არჩეული ელემენტი (მაგ., წყალბადი). მათი ურთიერთქმედება გამოვლინდება პოზიტრონიუმის დაშლის მუდმივას ცვლილებაზე დაკვირვების გზით.

4. „ახალი ატომების“ ქიმია. ახ. ატომის მაგალითია პოზიტრონიუმი. იგი წყალბადისებრი ატომია: პოზიტრონი და ელექტრონი ქმნიან პროტონისა და ელექტრონის მსგავს სისტემას. პოზიტრონიუმის გარდა დღეისათვის ცნობილია მრავალი სხვა „ახალი ატომი“. ესენია: ა) წყალბადისებრი ატომები, რ-ებშიც პროტონის როლს დადებითი მეზონი $\mu^{+}$ ასრულებს, რ-ის ირგვლივ მოძრაობს ელექტრონი $e^{-}$. ასეთ ატომს მიუონიუმი ეწოდება. ასევე წარმოიქმნება პიონიუმი ($\pi^{+}$-მეზონი და $e^{-}$) და სხვ. ბ) მრავალმუხტიანი ატომები, რ-თა გარსში ერთ-ერთი ელექტრონი შეცვლილია სხვა უარყოფითი ნაწილაკით, მაგ., $\mu^{-}$-მეზონით (μ-მეზოატომი), π-მეზონით (π-მეზოატომი) და სხვ.

არსებობს თეორ. მონაცემები იმისა, რომ მეზოატომებისა და მეზომოლეკულების წარმოქმნა $\mu^{=}$-მეზონების მონაწილეობით შეიძლება გამოყენებულ იქნეს წყალბადის იზოტოპებისაგან ჰელიუმის ბირთვის სინთეზისათვის (თერმობირთვული რეაქციის „ცივი“ სახესხვაობა).

5. ბირთვულ გარდაქმნებთან დაკავშირებული ქიმიური ეფექტები. გარდაქმნის პროცესში ატომის ბირთვი გამოასხივებს γ-კვანტებს ან ნაწილაკებს, რის გამოც უკუცემას განიცდის. უკუცემის ენერგია იმდენად დიდია, რომ ატომი წყვეტს ქიმ. ბმას და დიდი სიჩქარით განჭოლავს გა-

1928
პ. დირაკმა შექმნა ელექტრონის რელატივისტური თეორია და შემოიტანა ანტინაწილაკის ცნება.

1931
ვ. პაულიმ იწინასწარმეტყველა ნეიტრინოს არსებობა.

1932
ჯ. ჩედვიკმა აღმოაჩინა ნეიტრონი.

ვ. ჰაიზენბერგმა და დ. ივანენკომ წამოაყენეს ჰიპოთეზა ბირთვის ნეიტრონულ-პროტონული აღნაგობის შესახებ.

კ. ანდერსონმა აღმოაჩინა პოზიტრონი.

1934
ი. ჟოლიო-კიურიმ და ფ. ჟოლიო-კიურიმ აღმოაჩინეს ხელოვნური რადიოაქტივობა.

1935
ჰ. იუკავამ შექმნა ბირთვული ძალების მეზონური თეორია.

1936
კ. ანდერსონმა და ს. ნედერმაიერმა აღმოაჩინეს μ-მეზონები (მიუონები).

1939
ო. ჰანმა და ფ. შტრასმანმა დაადგინეს ნეიტრონებით გამოწვეული ბირთვის გაყოფა.

1940
გ. სიბორგმა და სხვ. მოახდინეს ტრანსურანული ელემენტების სინთეზი.

1942
ე. ფერმის ხელმძღვანელობით აგეს პირველი ატომური რეაქტორი.

1947
ჯ. ოკიალინიმ და სხვ. აღმოაჩინეს π-მეზონები

1951
მ. დოიჩმა აღმოაჩინა პოზიტრონიუმი.

1955
ე. სეგრემ და სხვ. აღმოაჩინეს ანტიპროტონი.

1956
ო. პიჩონიმ და სხვ. აღმოაჩინეს ანტინეიტრონი.

ლიმ და იანგმა დაადგინეს სუსტ ურთიერთქმედებებში ლუწობის შენახვის კანონის დარღვევა.

1962
მ. გელ-მანმა მოახდინა ელემენტარული ნაწილაკების თეორიული ჯგუფური კლასიფიკაცია.

რემოს. განარბენის ბოლოს მას ან გარემოს მოლეკულა ჩაიჭერს, ან დარჩება თავისუფალ ატომად. უკუცემის ენერგიის მქონე „ცხელ" ატომებს შეუძლიათ ნივთიერებაში აღძრან ისეთი ქიმ. რეაქციები, რ-ებიც, ჩვეულებრივ, სითბური ქიმ. რეაქციებისაგან მკვეთრად განსხვავდებიან. როგორც თეორიული, ისე გამოყენებითი თვალსაზრისით განსაკუთრებით მნიშვნელოვანია „ცხელი" ატომების რეაქციები მყარ სხეულებში. ბირთვული რეაქციების შედეგად წარმოქმნილი „ცხელი" ატომები საგრძნობ რადიაციულ ზემოქმედებას ახდენენ ნივთიერებაზე, რასაც ნივთიერების ფიზ. და ქიმ. თვისებების მკვეთრი ცვლილება მოჰყვება.

6. ტ რ ა ნ ს უ რ ა ნ უ ლ ი  ე ლ ე მ ე ნ ტ ე ბ ი ს  ს ი ნ თ ე ზ ი. თანამედროვე ბ. ქ-ის ერთ-ერთი ყველაზე საინტერესო დარგია ტრანსურანული (პერიოდულ სისტემაში ურანის მიღმა განლაგებული) ელემენტების სინთეზი. პირველი ტრანსურანული ელემენტი ნეპტუნიუმი (Np) მიიღეს 1940. ამჟამად 106-ე ელემენტის ჩათვლით ყველა სინთეზირებულია. 104-ე და 105-ე ელემენტების მიღება საბჭ. მეცნიერების (აკად. გ. ფლიოროვის ხელმძღვანელობით მომუშავე ფიზიკოსთა და ქიმიკოსთა) კვლევის შედეგია. ტრანსურანული ელემენტების თვისებების დადგენა და მათი მდგრადობის საზღვრის მონახვა თანამედროვე ბირთვული ფიზ. და ბ. ქ-ის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ამოცანაა.

*ლიტ.*: Гольданский В. И., Эффект Мессбауэра и его применение в химии, М., 1963; Фридлендер Г., Кеннеди Дж., Миллер Дж., Ядерная химия и радиохимия, пер. с англ., М., 1967. *თ. ცეცხლაძე.*



ს. ბირიუზოვი.

**ბირთვული ძალები,** *ნუკლონებს* შორის ურთიერთქმედების ძალები, რ-ებიც ელექტრომაგნ. ძალებთან ერთად განსაზღვრავენ ბირთვის აღნაგობასა და თვისებებს. ბ. ძ. მიეკუთვნება ძლიერ ურთიერთქმედებათა კლასს. მათი მახასიათებელი თვისებებია:

ძ ა ლ ი ა ნ  დ ი დ ი  ს ი ძ ლ ი ე რ ე. ბირთვში ნუკლონებს შორის მოქმედი ძალები გაცილებით აღემატება ატომის ელექტრონულ გარსში მოქმედ ელექტრომაგნ. ძალებს. ბირთვიდან ნუკლონის ამოსატყორცნად საჭირო ხდება მეგაელექტრონვოლტის რიგის ენერგიის დახარჯვა.

ქ მ ე დ ე ბ ი ს  მ ც ი რ ე  რ ა დ ი უ ს ი. ბირთვში ორ ნუკლონს შორის მოქმედი ბ. ძ. $10^{-13}$ *სმ* რიგის მანძილზე მეტი მანძილებისათვის სწრაფად მცირდება. $0,5\cdot10^{-13}$ *სმ*-იდან $\sim2\cdot10^{-13}$ *სმ*-მდე. ადგილი აქვს ძლიერ მიზიდვას, რ-იც უფრო მცირე მანძილებისათვის იცვლება ძლიერი განზიდვით. მანძილს, რ-ზედაც ბ. ძ. სწრაფ დაცემას განიცდის, ეწოდება ბ. ძ-ის ქმედების რადიუსი.

ნ ა ჯ ე რ ო ბ ი ს  თ ვ ი ს ე ბ ა. ბირთვთან ერთი ნუკლონის ბმის ენერგია არ არის დამოკიდებული ბირთვში ნუკლონთა საერთო რიცხვზე. ახ. ნუკლონის დამატება არ ცვლის ერთ ნუკლონზე მოსულ ბმის ენერგიას. ამის შედეგად ბირთვის საერთო ბმის ენერგია მასში შემავალ ნუკლონთა სრული რიცხვის პროპორციულია. ნაჯერობის ეს თვისება იმაში მჟღავნდება, რომ ბირთვული ნივთიერების სიმკვრივე სხვადასხვა ბირთვისათვის ერთი და იგივეა.

ს პ ი ნ უ რ ი  დ ა მ ო კ ი დ ე ბ უ ლ ე ბ ა. ბ. ძ-ის სიდიდე დამოკიდებულია არა მარტო მათ შორის მანძილზე, არამედ მათი სპინების ურთიერთორიენტაციაზეც. ეს დამოკიდებულება კარგად ჩანს პროტონისა და ნეიტრონის ურთიერთქმედების მაგალითზე. პროტონი და ნეიტრონი ბმულ მდგომარეობას ქმნიან მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მათი სპინები ურთიერთპარალელურია. ნეიტრონისა და პროტონისაგან შედგენილი სისტემა წარმოადგენს მძიმე წყალბადის ბირთვს — *დეიტრონს*, რ-ის ბმის ენერგია ტოლია 2,2 *მევ*-ს.

მ უ ხ ტ უ რ ი  დ ა მ ო უ კ ი დ ე ბ ლ ო ბ ა. ბ. ძ. დამოკიდებული არ არის ურთიერთქმედი ნუკლონების ელექტრულ მუხტზე. 2 პროტონს ან 2 ნეიტრონს შორის მოქმედი ბ. ძ. ისეთივეა, როგორც პროტონსა და ნეიტრონს შორის მოქმედი ბ. ძ., თუკი ურთიერთქმედი ნაწილაკები ერთნაირ სპინურ და ორბიტულ მდგომარეობაშია.

მეზონური თეორიის თანახმად, ბ. ძ-ის წარმოშობა განპირობებულია ნუკლონებს შორის *მეზონების* გაცვლით. ძირითადი როლი ბ. ძ-ში π-მეზონებს მიეკუთვნება. ბ. ძ-ის რაოდენობრივი თეორია ჯერ კიდევ არ არის შექმნილი. ფართო გავრცელება ჰპოვა ექსპერ. ფაქტების ფენომენოლოგიურმა ანალიზმა, რამაც შესაძლებელი გახადა ცდების მონაცემებთან ფენომენოლოგიური თეორიის შედარების გზით ბ. ძ-ის ძირითადი თვისებების დადგენა.

*ლიტ.*: Давыдов А. С., Теория атомного ядра, М., 1958; Ландау Л. Д., Лифшиц Е. М., Квантовая механика, 2 изд., М., 1963 (Теоретическая физика, т. 3).

**ბირთვული ჯაჭვური რეაქცია,** ნეიტრონებით გამოწვეული მძიმე ბირთვების გაყოფის განშტოებული ჯაჭვური რეაქცია, რ-ის შედეგადაც ნეიტრონების რიცხვი იზრდება და შეიძლება წარმოიშვას გაყოფის თვითხელშეწყობი პროცესი. ბ. ჯ. რ. ეგზოთერმულია, ე. ი. მისი მიმდინარეობის დროს ადგილი აქვს ენერგიის გამოყოფას. მძიმე ელემენტებში, მაგ., ურანში, ნეიტრონების $N$ რიცხვის ფარდობა პროტონების $Z$ რიცხვთან საგრძნობლად მეტია, ვიდრე გაყოფის შედეგად მიღებულ ნამსხვრევებში; სწორედ ეს განსაზღვრავს რამდენიმე (2—3) ჭარბი ნეიტრონის გამოყოფას ურანის ბირთვის დაშლის დროს. ეს ფაქტი ბ. ჯ. რ-ის განხორციელების საშუალებას იძლევა. ბ. ჯ. რ-ის დასახასიათებლად იყენებენ გამრავლების $k$ კოეფიციენტს. იგი გაყოფის აქტის შემდეგ სისტემაში არსებულ ნეიტრონთა რიცხვის ფარდობაა გაყოფის წინ ამავე სისტემაში არსებულ ნეიტრონთა რიცხვთან. ბ. ჯ. რ-ს ადგილი ექნება, როცა $k\geqslant1$; წინააღმდეგ შემთხვევაში, ჯაჭვური რეაქცია არ განვითარდება. სისტემას, რ-ისთვისაც $k=1$, ეწოდება კრიზისული, როდესაც $k>1$, — ზეკრიზისული, ხოლო თუ $k<1$, — ქვეკრიზისული. გამრავლების კოეფიციენტის სიდიდე მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული სისტემის იზოტოპურ შედგენილობაზე, ზომასა და ფორმაზე. ურანის იზოტოპების ბუნებრივი ნარევისაგან ($\sim$99,28% $^{238}U$ და $\sim$0,71% $^{235}U$) შემდგარი ნებისმიერი ზომისა და ფორმის სისტემა, სხვა ნივთიერებების დამატების გარეშე, მუდამ ქვეკრიზისულია; მასში ბ. ჯ. რ. არ წარიმართება. გაყოფის შედეგად მიღებულ ნეიტრონებს დიდი ენერგია აქვთ, რის გამოც ისინი ეფექტურად ვერ იწვევენ $^{235}U$ ბირთვების გაყოფას, ვინაიდან სწრაფი ნეიტრონებისათვის ამ პროცესის ალბათობა საკმაოდ მცირეა.

ბ. ჯ. რ. ნელი ნეიტრონებით ხორციელდება ბირთვულ რეაქტორებში, სადაც ბუნებრივი ან $^{235}U$ იზოტოპით გამდიდრებული ურანი მოთავსებულია ბლოკების სახით ან თანაბრადაა განაწილებული შემნელებლის (წყალი, მძიმე წყალი, გრაფიტი, ბერილიუმი) მოცულობაში. შემნელებლის როლი ნეიტრონების შენელების პროცესის დაჩქარებაში მდგომარეობს. რეალურ ბირთვულ რეაქტორებში ნეიტრონების ნაწილი სისტემიდან გამოდის და ბ. ჯ. რ-ში არ მონაწილეობს, რის გამოც გამრავლების კოეფიციენტი $k=k_{\infty}p$, სადაც $k_{\infty}$ არის უსასრულო ზომის რეაქტორის გამრავლების კოეფიციენტი, $p$—რეაქტორიდან ნეიტრონის გამოუსვლელობის ალბათობა.

*ლიტ.*: Глесстон С., Эдлунд М., Основы теории ядерных реакторов, пер. с англ., М., 1954; Смит Г. Д., Атомная энергия для военных целей, пер. с англ., М., 1946. *ი. ნასყიდაშვილი*

**ბირი** (Bier) ავგუსტ (24 XI. 1861, ჰელზენი, ვალდეკი, — 12. III. 1949, ზაუენი, ბრანდენბურგი), გერმანელი ქირურგი. მედიცინას სწავლობდა ბერლინში, ლაიფციგში, კილში. 1899-იდან ქირურგ. კათედრას განაგებდა გრაიფსვალდში, 1904-იდან ბონში. 1907-იდან ბერლინის ფიზ. აღზრდის უმაღლესი სკოლის დირექტორი იყო. მისი ძირითადი შრომები ეხება ძვლის ტუბერკულოზის პრობლემას, ინფექციური პროცესების ჰიპერემიით მკურნალობის მეთოდს, ქსოვილთა რეგენერაციას; შეიმუშავა ძვლის პლასტ. ოპერაციის ორიგინ. მეთოდი საყრდენი ტაკვის შექმნით. პირველმა გამოაქვეყნა (1901) ზურგის ტვინის ანესთეზიის მეთოდი. განავითარა მოძღვრება ვენურ ანესთეზიასა (1909) და ანთებაზე.

*თხზ.*: Искусственная гиперемия как метод лечения, Ярославль, 1906.

**ბირიუზოვი** სერგეი სიმონის ძე [8 (21). VIII 1904, ქ. სკოპინი, რიაზანის გუბ., — 19 X. 1964], საბჭ. კავშირის მარშალი (1955), საბჭ. კავშირის გმირი (1. II. 1958), იუგოსლ. სახ. გმირი (1964). სკპ წევრი 1926-იდან. საბჭ. არმიაში იყო 1922-იდან. 1926 დაამთავრა სამხ. სასწავლებელი, 1937 მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია. 1941-იდან მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1943 აპრილიდან იყო სამხრეთის, ოქტომბრიდან — უკრაინის IV, 1944 მაისიდან — უკრაინის III ფრონტების შტაბების უფროსი. 1944 ოქტომბრიდან სარდლობდა 37-ე არმიას, რ-იც მონაწილეობდა იუგოსლ. განთავისუფლებაში. ომის შემდეგ სხვადასხვა საპასუხისმგებლო თანამდებობა ეკავა. 1955 აპრილიდან თავდაცვის მინისტრის მოადგილე და ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარების მთავარსარდალი, 1962-იდან — სტრატეგიული დანიშნულების სარაკეტო ჯარების მთავარსარდალი, 1963 აპრილიდან გენერალური შტაბის უფროსი. 1956—61 სკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი, 1961-იდან სკპ ცკ-ის წევრი. სსრკ II, IV—VI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 13 სხვა საბჭ. და უცხოური ორდენითა და მედლებით. დაიღუპა საავიაციო კატასტროფის დროს იუგოსლავიაში.

**ბირიუსა,** ო ნ ა, დ ი დ ი  ბ ი რ ი უ ს ა, მდინარე რსფსრ ირკუტსკის ოლქსა და კრასნოიარსკის მხარეში. მდ. ჩუნასთან შეერთებით ქმნის მდ. ტასეევას (ანგარის მარცხ. შენაკადი). სიგრძე 1012 *კმ*, აუზის ფართ. 55 800 *კმ*². სათავე აქვს ჯუგლიმის ქედზე (აღმ. საიანი). შუაწელში და მის ქვემოთ მიედინება შუა ციმბირის ზეგანზე. აუზში 300-მდე ტბაა. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ოქტ.-ნოემბერში, ყინულსვლა აპრილის ბოლოსა და მაისის დასაწყისშია. აცურებენ ხე-ტყეს. ჩამოუდის ქ. ბირიუსინსკი.

**ბირიუჩი-ოსტროვი,** ფედოტოვის ცელას (აზოვის ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილში) სამხრ. გაფართოებული ნაწილის სახელწოდება. 1929-მდე ცელასგან გამოყოფილი იყო ვიწრო სრუტით. სიგრძე 24 *კმ*. სიგანე 5 *კმ*.

**ბირკა,** ბლაუჭა ნაყოფიან მცენარეთა კრებითი სახელი. უფრო ხშირად ბ-ს უწოდებენ ოროვანდს, ღორის ბ-ს, *ბირკავას*, *ნარშავს*, ჩიტის ბ-სა და სხვ.

**ბირკავა** (Agrimonia), მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. აქვს ორსქესიანი, ხუთწევრიანი ყვითელი, თავთავისებრ ყვავილედად შეკრებილი ყვავილები. ყვავილსაჯდომი ბზრიალასებრია, დაფარულია კაუჭა ჯაგრებით, რ-ებითაც ნაყოფი ცხოველის ბეწვს ეკვრის. უმთავრესად გავრცელებუ-

ლია ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში. სსრკ-ში ცნობილია 7 სახეობა; საქართველოში ერთი — A. eupatoria. ბ. იზრდება ტყეებში, ბუჩქნარებში, მდელოებზე და სხვ. ზოგიერთი სახეობა (A. asiatica) შეიცავს მთრიმლავ და საღებავ ნივთიერებებს.

**ბირკალუა** (Siegesbeckia), ერთ- ან მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. აქვს მოპირისპირედ განლაგებული ფოთლები, ყვითელი ყვავილი და შავი ნაყოფი. ცნობილია 1 სახეობა — S. orientalis; გავრცელებულია მცირე აზიაში, ირანში, აღმ. აზიაში, ავსტრალიასა და სხვ.; სსრკ-ში — ციმბირში, ყირიმსა და კავკასიაში. გვხვდება საქართველოშიც. სარეველაა. იზრდება ტყის პირებზე, დანაგვიანებულ ადგილებში და სხვ.

**ბირკეტ-სმითი** (Birket-Smith) კაი (დ. 20. I. 1893, კოპენჰაგენი), დანიელი ეთნოგრაფი და არქეოლოგი. ჩრდ. ამერიკის ესკიმოსების და ინდიელების კულტურის და ყოფის მკვლევარი. კოპენჰაგენის უნ-ტის პროფესორი (1945-იდან). 1918 ეთნოგრ. მუშაობას ეწეოდა გრენლანდიაში, 1921—23 მონაწილეობდა ჩრდ. ამერ. არქტიკული ოლქის შემსწავლელ ექსპედიციაში, 1933 ჩაატარა ეთნოგრ. და არქეოლ. გამოკვლევები ალასკაში. ბ. დიფუზიონიზმის სკოლის მიმდევარია.

**ბირკიანი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ჯოყოლოს სოფსაბჭო), პანკისის ხეობაში, მდ. ალაზნის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 800 *მ*, ახმეტიდან 23 *კმ*. პანკისის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვემო დუისში (1,5 *კმ*). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

**ბირკიანის განძი,** XVII ს. ვერცხლის მონეტების განძი, აღმოჩენილი 1967 პანკისის ხეობაში, სოფ. ბირკიანში (ახმეტის რ-ნი). მონეტები მოჭრილია ირანის შაჰების სეფი I-ისა (1629—42) და აბას II-ის (1642—66) სახელით. ბ. ბ-ის ქრონოლოგიური ჩარჩოებია 1629/30—1642. ცნობილი ზარაფხანების (თბილისი, განჯა, ხოვეიზა) პროდუქციის გვერდით არის ზაგემის ზარაფხანაში მოჭრილი 2 მონეტაც. ეს ზარაფხანა ბ. ბ-ის აღმოჩენამდე უცნობი იყო. დაცულია საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.* კაპანაძე დ., ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969; ქუთელია თ., ზაგემში მოჭრილი მონეტები, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1972, № 4.

*ი. ჯალაღანია.*

**ბირკინის ელჩობა** კახეთში 1587—88, რუსეთის პირველი ოფიც. ელჩობა კახეთის სამეფოში. გააფორმა მფარველობა-ხელდებულობის ხელშეკრულება რუსეთსა და კახეთის სამეფოს შორის. ელჩობას მეთაურობდნენ როდიონ ბირკინი და პეტრე პივოვი მათ ახლდა პოდიაჩი სტეფანე პოლუხანოვი. ელჩებს კახეთში ჩამოჰყვა 50 მეთოფე (სტრელეცი) ასისთავითურთ. ბ. ე ოფიციალურად წარუდგა კახეთის მეფე ალექსანდრე II-ს 1587 წ. 26 აგვ.; საქმიანი მოლაპარაკება დაიწყო 29 აგვ. და დამთავრდა 29 სექტ. ალექსანდრე მეფის მიერ რუს. მეფე თედორესადმი ერთგულების ფიცის წიგნის მიღებით (ტექსტი შედგენილი იყო მოსკოვშივე). მეფე ალექსანდრე (შვილებითა და უახლოესი დარბაისლებითურთ) ფიცით ადასტურებდა, რომ ახოვნით მიმართა რუსთ ხელმწიფეს, მფარველობაში აეყვანა და მტრებისაგან დაეცვა კახეთი. აღნიშნული იყო, რომ რუსთ ხელმწიფემ მფარველობის ხელი დასდო კახეთს და მისი ყველა მტრისაგან დაცვა: ბრძანა, რომ ალექსანდრე და მისი მემკვიდრეები ამის შემდეგ მკვიდრად იქნებოდნენ თედორე მეფისა და მისი მემკვიდრეების ხელქვეშ; კახეთის მეფე რუსეთის საზიანოს არაფერს იმოქმედებდა, რუს. ხელმწიფის მტერს თავის მტრად მიიღებდა, მის მეგობარს—თავის მეგობრად. გარდა ამისა, კახეთის მეფე თავს იდებდა ყოველწლიურად მოსაკითხი გაეგზავნა რუსთ ხელმწიფისათვის. მოლაპარაკების დროს განსაკუთრებული დავა გამოიწვია უკანასკნელმა პუნქტმა. რუს. მხარე მოითხოვდა კახეთს სურსათით მოემარაგებინა ის ჯარი, რ-იც მდ. თერგზე აგებულ ციხეში იქნებოდა ჩაყენებული კახეთის დასაცავად. კახეთის მეფემ ეს ძნელად შესასრულებელი ვალდებულება ყოველწლიური მოსაკითხით შეაცვლევინა. ბ. ე. კახეთში დარჩა 1588 გაზაფხულის ბოლომდე და 13 ოქტ. მოსკოვს დაბრუნდა.

*წყარო:* Белокуров С. А., Сношения России с Кавказом, в. 1 (1578—1613), М., 1889.

*ლიტ.:* ბერძენიშვილი ნ., რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII საუკუნეთა მიჯნაზე, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 4, თბ., 1967; Полиевктов М. А., Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935.

*ნ. ასათიანი.*

**ბირლიკი,** სოფელი გარდაბნის რ-ნში (კალინინოს სოფსაბჭო), გარდაბნის ვაკეზე, თბილის—გარდაბნის გზატკეცილზე. ზ. დ. 310 *მ*, გარდაბნიდან 3 *კმ*. გარდაბნის მეხილეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. კალინინოში (1 *კმ*). ბ-კა.

**ბირმა,** ბირმის კავშირის სოციალისტური რესპუბლიკა.

### I. ზოგადი ცნობები

ბ. — სახელმწიფო სამხრ.-აღმ. აზიაში, ინდოჩინეთის ნ.-კ-სა და კონტინენტის მიმდებარე ტერიტორიაზე. ბ-ში შედის მისი ნაპირების გასწვრივ მდებარე კუნძულებიც. დას-ით ესაზღვრება ინდოეთი და ბანგლადეში, ჩრდ.-აღმ-ით — ჩინეთი, აღმ-ით — ლაოსი, სამხრ.-აღმ-ით — ტაილანდი, სამხრ.-დას-ით და სამხრ-ით აკრავს ბენგალის ყურე და ანდამანის ზღვა. ფართ. 678 ათ. *კმ*$^{2}$. მოსახლ. 30 მლნ. კაცი (1974, შეფასება). დედაქალაქი—რანგუნი- სახელმწ. ენა—ბირმული (იხ. *ბირმული ენა*). ეროვნ. დღესასწაული — 4 იანვ., დამოუკიდებლობის დღე (1948). ოფიც. ბირმ. (მთვარისა და მზის) კალენდრით წელთაღრიცხვა ახ. წ. 638-იდან იწყება. ახ. წელი მოდის აპრ. შუა რიცხვებზე. საერთაშ. ურთიერთობაში იყენებენ გრიგორიანულ *კალენდარს*. ფულის ერთეულია კიატი (ჯა). სსრკ-ის სახელმწ. ბანკის კურსით (1976 იანვ.) 100 კიატი=11,52 მან. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 14 ეროვნ. სახელმწიფოდ და ოლქად.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ბ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1974 დამტკიცებული კონსტიტუცია. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა სახალხო კრება (ერთპალატიანი პარლამენტი), რ-საც ირჩევს მოსახლ. პირდაპირი და ფარული კენჭისყრით, 4 წლის ვადით. მასვე ეკუთვნის საკანონმდებლო ხელისუფლება; იგი ამტკიცებს სახელმწ. ბიუჯეტსა და სახელმწ. გეგმებს, წყვეტს რეფერენდუმის ჩატარების, ომის გამოცხადებისა და ზავის დადების საკითხებს და ა. შ. სახ. კრების სამუშაო ორგანოა მისი პრეზიდიუმი. სახ. კრება თავისი წევრებიდან ირჩევს სახელმწ. საბჭოს ცენტრ. და ადგილ. სახელმწ. ორგანოების ხელმძღვანელობის, კოორდინაციისა და მუშაობის კონტროლისათვის. სახელმწიფოს მეთაურია სახელმწ. საბჭოს თავ-რე —პრეზიდენტი (ირჩევენ სახელმწ. საბჭოს წევრები). აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის სახ. კრების მიერ არჩეულ მინისტრთა საბჭოს, რ-იც პასუხისმგებელია სახ. კრებისა და სახელმწ. საბჭოს წინაშე.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. ბუნება

ბ. მეტწილად მთიანი ქვეყანაა. მის დას. ნაწილში აღმართულია რაქაინის ქედი (სიმაღლე 1500—3000 *მ*), რ-ის ჩრდ. გაგრძელებაა პატკაის, კუმუნის და სხვ. ნაოჭა-ბელტა ქედები (5881 *მ*-მდე). აღმ. ნაწილში შანის კარსტული მთიანეთი და ტენასერიმის დაბალი და საშ. სიმაღლის ქედებია. მთებს შორის ირავადის ბორცვიანი ვაკეა, რ-ზეც აღმართულია მერიდიანული მიმართულების დაბალი ქედები (პეგუ და სხვ.). უმთავრესი სასარგებლო წიაღისეულია კალა, ვოლფრამი, ვერცხლი, ტყვია-თუთიის, კობალტისა და რკინის მადანი, ძვირფასი ქვები (შანი-ტენასერიმის ოლქი). ცენტრ. დეპრესიაში ნავთობისა და აირის საბადოებია.

ჰავა სუბეკვატორული, ცხელი, ცვალებადი ნოტიო. ყველაზე ცხელი თვის (აპრ.) საშ. ტემპ-რა 30°-იდან 32°C-მდე, იანვრისა სამხრ-ით 20°C-იდან 25°C-მდე, ჩრდ-ით 13°-იდან 15°C-მდე. სამხრ.-დას. მუსონს მოაქვს (მაისიდან ოქტომბრამდე) წლ. ნალექების 90—95%. მაქსიმუმი (6000—6500 *მმ*) მოდის მთების ქარპირა კალთებზე, აგრეთვე ზღვისპირა რ-ნებში. შიდა ვაკე რ-ნებში ნალექების წლ. რაოდენობა 500 *მმ*-მდე მცირდება. ბ-ის მთიან რ-ნებში პატარა, მაგრამ წყალუხვ მდინარეთა ხშირი ქსელია. უდიდესია მდ. ირავადი (სანაოსნოა შესართავიდან 1440 *კმ*), მდინარეთა წლ. ჩამონადენის დაახლ. 80% მუსონური წვიმების სეზონზე მოდის. ტბები ცოტაა. უდიდესია ტბა ინლე შანის მთიანეთში. ბ-ის მთიან რ-ნებში ჭარბობს ტყის ძლიერ გამოტუტვილი ყვითელ-მურა, წითელ-მურა ნიადაგები და წითელმიწები. სავანებში ძლიერ გადარეცხილი წითელ-მურა ნიადაგია, მშრალ ტყეებში — ყავისფერი. ბ-ის ტერიტორიის დაახლ. 60% შემოსილია ტყით. ზღვისპირა რ-ნებსა და ჩრდ. ბირმის მთებში 900 *მ*-მდე ნოტიო ტროპ. მარადმწვანე ტყეებია, 900—1200 *მ*-ზე — მთის მარადმწვანე ტყეები. 1200—2300 *მ*-ზე ფიჭვის, 2300—3000 *მ*-ზე შერეული და წვრილფოთლიანი, 3000—3500 *მ*-ზე წიწვოვანი, 3500—4000 *მ*-ზე როდოდენდრონის ტანბრეცილი ტყეები, 4000 *მ*-ზე მაღლა კი ალპ. მდელოებია. ქარზურგა ქედებზე და ცენტრ. ბ-ის მთისწინეთში იზრდება ფოთოლმცვივანი ტყეები. დაჭაობებულ დელტებზე მანგროვიანია. ბ-ის ფაუნაში ჭარბობს ტყის ცხოველები. მდიდარია ფრინველთა სამყარო. ბევრია ქვეწარმავალი, ამფიბია.

### IV. მოსახლეობა

ბ-ში ცხოვრობს 70-მდე ეროვნებისა და ტომის ხალხი. რაოდ. 30. მლნ. კაცი (1974, შეფასება). აქედან ბირმელები 73%, კარენები 8%, შანები 7%, ჩინები 2%, კაჩინები, მონები, კაია და სხვ., აგრეთვე ინდოეთიდან და ჩინეთიდან გადმოსახლებული ხალხები. რელიგ. მიხედვით უმრავლესობა ბუდისტია. არიან მუსლიმანები, ქრისტიანები (უმთავრესად ბაპტისტები), ინდუისტები და კონფუციანელები. ცალკეული ჯგუფები ინარჩუნებენ ტრად. რწმენებს.

მოსახლ. საშ. წლ. მატება დაახლ. 2%-ს შეადგენს. ეკონომიკურად აქტ. მოსახლეობის დაახლ. 70% ჩაბმულია სოფ. და სატყეო მეურნეობაში. მოსახლ. სიმჭიდროვე უკიდურესად არათანაბარია: ირავადის დელტაში, ცენტრ. და ზოგ სანაპირო რ-ნში სიმჭიდროვე 1 *კმ*$^{2}$-ზე 500 კაცს შეადგენს, ჩრდ. მთიან რ-ნებში და შანის მთიანეთში კი მხოლოდ 4—10 კაცს. დიდი ქ-ებია: რანგუნი (2,1 მლნ. მცხ., 1975), მანდალაი (417 ათ., 1975), მოლამიაინი (190 ათ., 1970).

### V. ისტორიული ნარკვევი

ძვ. წ. II ათასწლეულში თანამედროვე ბ-ის ტერიტორიაზე ჩრდ-იდან იწყებს შესვლა ტიბეტურ-ბირმულმა ტომებმა.


ბირმის სახელმწიფო გერბი.

**ბირმა**

**შინაარსი**

ახ. წ. პირველ საუკუნეებში გაჩნდა ბირმელთა პირველი სახელმწიფოები (მონთა ქალაქი-სახელმწიფოები). ამ დროს ჩამოყალიბდა *არაკანის* სახელმწიფო. IV ს-ში შეიქმნა შრიქშეტრის სახელმწიფო, რ-იც თავისი ძლიერების ხანაში (VII ს.) ბ-ის ცენტრ. და ჩრდ. ნაწილებს მოიცავდა. ძირითადი სარწმუნოება იყო ბუდიზმი და ბრაჰმანიზმი. X—XI სს-ში შეიქმნა მონთა ქალაქების ფედერაცია — რამანადესა. VII—IX სს-ში ხდებოდა ბირმ. ტომების ინტენს. მიგრაცია მდ. ირავადის აუზში. ახალმა დაპყრობებმა დააჩქარა პირველყოფილი თემური წყობილების რღვევა. IX—XII სს-ში ირავადის ველზე დაიწყო ბირმ. ეროვნების ჩამოყალიბების პროცესი. 1044 შეიქმნა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო — პაგანი. 1283 პაგანი მონღოლებმა დაიპყრეს. XIV—XV სს-ში ბ-ის ტერიტორიაზე არსებობდა რამდენიმე ფეოდ. სამთავრო. XVI ს-ში ბ. დროებით გააერთიანეს ტაუნგუს მთავრებმა. მათი სახელმწიფო იმავე საუკუნის ბოლოს დაიშალა.

ბ ი რ მ ა




XVI ს-ში ევრ. ვაჭრები და ავანტიურისტები ბ-ში დამკვიდრებას ცდილობდნენ. XVII ს. დასაწყისში პორტუგალიელებმა ქვემო ბ-ში (სირიამში) თავიანთი სახელმწიფო შექმნეს. XVII ს. I მეოთხედში ტაუნგუს გამგებელმა კვლავ შეძლო ბ-ის გაერთიანება (დედაქალაქი 1635 — ავა). მაგრამ XVIII ს. შუა წლებში ტაუნგუ ისევ ფეოდ. სამფლობელოებად დაიშალა. 1752 მონთა ჯარებმა აიღეს ავა და ტაუნგუს დინასტია დაამხეს. ბ-ის ფეოდ. დაქსაქსულობით ისარგებლა ინგლ. და საფრ. ოსტინდურმა კომპანიებმა, რ-ებიც ბ-ის სანაპიროებზე დამკვიდრებას ცდილობდნენ. 1752 წვრილი ფეოდალი *ალაუნპაია*, რ-მაც კონბაუნთა დინასტია დააარსა, სათავეში ჩაუდგა აჯანყებას მონთა წინააღმდეგ და 1755 დაიმორჩილა ზემო ბ., ხოლო 1757 — პეგუ. ალაუნპაიამ დროებით ბოლო მოუღო ევროპელთა ჩარევას ქვეყნის საშინაო საქმეებში. XVIII—XIX სს. მიჯნაზე კონბაუნების სახელმწიფომ განვითარების მაღალ დონეს მიაღწია. შეიქმნა ცენტრალიზებული სახელმწ. ბიუროკრ. აპარატი. სახელმწიფოს მეთაური (მინჯი) შეუზღუდავი უფლებებით სარგებლობდა. ამ პერიოდში განსაკუთრებით გაიზარდა კერძო ფეოდ. საკუთრება, რამაც კიდევ უფრო გააძლიერა გლეხთა დამოკიდებულება ფეოდალზე.

კონბაუნების სახელმწიფო უძლიერეს სახელმწიფოდ იქცა ინდოჩინეთის ნ.-კ-ზე. XVIII ს. 60-იანი წწ. ბოლოს მან ჩინ. აგრესია მოიგერია. 1785 ბ-მ შეიერთა არაკანი, ხოლო XIX ს. I მეოთხედში—მანიპური და ასამი.

XIX ს-ში ბ-ის დაპყრობას შეუდგა ინგლისი. ინგლის-ბირმის I (1824—26) და II (1852) ომების შედეგად ბ-მ დაკარგა ტერიტორიის ნაწილი, რ-იც 1862 ინგლისმა თავის კოლონიად აქცია (ბრიტ. ბირმა). 1862, 1867 ინგლისმა ბ-ს თავს მოახვია უთანასწორო სავაჭრო ხელშეკრულებები. 1885 ინგლისმა III კოლონ. ომი წამოიწყო და ბ. დაიპყრო. 1886 თებერვალში ბ. ინდ. პროვინციად იქცა. მას ინგლ. კომისარი (1897-იდან — გუბერნატორი) განაგებდა.

კოლონ. ბატონობის პირობებში ბ-ში კაპიტალიზმი ვითარდებოდა. ამავე დროს დიდხანს შემორჩა ფეოდ. და პატრიარქალურ ურთიერთობათა გადმონაშთები.

XIX—XX სს. მიჯნაზე ბ-ში დაიწყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობა. მოძრაობის აღმავლობას ბიძგი მისცა I მსოფლიო ომმა, განსაკუთრებით, დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებამ. 20-იან წლებში ეწყობოდა მუშათა გაფიცვები, გლეხთა გამოსვლები, 1930—32 მოხდა გლეხთა დიდი ანტიკოლონ. აჯანყება, რ-საც საია სანი მეთაურობდა (იხ. *საია სანის აჯანყება*). 30-იანი წწ. II ნახევარში გაძლიერდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. მას სათავეში ჩაუდგა პატრ. და რევ.-დემოკრ. ორგანიზაცია *დობამა ასიაიონი*. მისმა ყველაზე რევ. ჯგუფმა 1939 დააარსა ბ-ის კომპარტია. ეროვნ.-განმათ. მოძრაობამ აიძულა ინგლისი ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო. 1935 ბ-მ მიიღო კონსტიტუცია, რ-ის საფუძველზე შეიქმნა კოლონ. პარლამენტი (არსებობდა 1937—41). იგი ირჩევდა პრემიერ-მინისტრს, მაგრამ ინგლ. გუბერნატორი ინარჩუნებდა საგანგებო რწმუნებებს. 1937 ბ. ცალკე კოლონიად გამოეყო ინდოეთს.

II მსოფლიო ომში ბ., როგორც ინგლ. კოლონია, ავტომატურად ჩაება. ომის დაწყების შემდეგ ინგლ. იმპერიალიზმის წინააღმდეგ საბრძოლველად ეროვნ.-პატრ. და რევ. ძალებს შორის პოპულარული გახდა იაპ. გამოყენების იდეა. ისინი დროებით დაუკავშირდნენ იაპ. მხედრიონს. შეიქმნა ბ-ის დამოუკიდებლობის არმია (იხ. „*ოცდაათი ამხანაგი*“). 1941 დეკ. იაპ. ჯარები შეიჭრნენ ბ-ში და 1942 მაისს დაიკავეს მისი ძირითადი რ-ნები. ბ-ში დამყარდა ფაშისტური ტიპის სამხ.-კოლონ. რეჟიმი. იაპ. საოკუპაციო რეჟიმის წინააღმდეგ განმათ. ბრძოლას ხელმძღვანელობდა სახალხო თავისუფლების ანტიფაშისტური ლიგა (სთალ; დაარსდა 1944), რ-საც *აუნ სანი* მეთაურობდა. ლიგაში გაერთიანდნენ ქვეყნის პატრ. ძალები, მ. შ. კომუნისტებიც.

იაპ. კაპიტულაციის შემდეგ ინგლისელთა ცდა დაბრუნებულიყვნენ ბირმაში, მარცხით დამთავრდა. 1947 წ. 17 ოქტ. ხელი მოაწერეს ინგლის-ბ-ის ხელშეკრულებას. ბ. დამოუკიდებელი, სუვერენული სახელმწიფო გახდა და ბრიტ. იმპერიის შემადგენლობიდან გამოვიდა. ბ-ის კავშირის სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობა ოფიციალურად გამოცხადდა 1948 წ. 4 იანვარს.

1948 წ. 19 აპრ. ბ. მიიღეს გაეროში. 1948 წ. 18 თებ. ბ-მ დიპლ. ურთიერთობა დაამყარა სსრკ-თან.

ეკონ. აღდგენის მიზნით მთავრობამ შეადგინა „პიდოთის“ ანუ „აყვავებული სახელმწიფოს“ სახელით ცნობილი განვითარების 8-წლიანი გეგმა. 1952—60 უნდა განვითარებულიყო ეროვნ. მრეწველობა, მაგრამ მთავრობამ ვერ შეძლო განეხორციელებინა ინდუსტრ. პოლიტიკა, ხოლო 1953 გამოცხადებული აგრ. რეფორმა მხოლოდ ნაწილობრივ გატარდა. მშრომელთა მასების ცხოვრების დონე კვლავინდებურად დაბალი რჩებოდა. სახ. თავისუფლების ანტიფაშისტური ლიგის ავტორიტეტი და გავლენა მკვეთრად დაეცა. ამავე დროს მმართველ წრეებში უთანხმოება იყო ქვეყნის შემდგომი განვითარების საკითხებში. 1958 მაის-ივნ. სახ. თავისუფლების ანტიფაშისტური ლიგა (სთალ) ორ პარტიად გაითიშა. უფრო ზომიერმა ფრაქციამ (უ ნუ — უ ტინი) შექმნა „ხალასი“ სთალი (1960-იდან — საკავშ. პარტია), ხოლო სოციალ. პარტიის მემარჯვენე ლიდერების ფრაქციამ (უ ბა სვე—უ ჯო ნიეინი)—„სტაბილური“ სთალი (შემდგომში სთალი). მათ შორის დაიწყო ბრძოლა ხელისუფლებისათვის.

1960 მესამე საპარლამენტო არჩევნების შედეგად ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა საკავშ. პარტია უ ნუს მეთაურობით. ახ. მთავრობამ შეინარჩუნა კავშირი მსხვილ ფეოდალ-მემამულეებთან, რამაც მას მშრომელთა ნდობა დაუკარგა. მთავრობის პროგრამით გათვალისწინებული სოც.-ეკონ. ღონისძიებები განუხორციელებელი დარჩა. გაძლიერდა შანის სახელმწიფოს ფეოდ. წრეების სეპარატისტული ტენდენციები.

ასეთ ვითარებაში ბ-ის არმიის რევ.-პატრ. ძალებმა 1962 წ. 2 მარტს სახელმწ. გადატრიალება მოახდინეს. გადატრიალების ხელმძღვანელი არმიის მთავარსარდალი გენ. ნე ვინი ახლად შექმნილი რევ. საბჭოს მეთაურად დაინიშნა. ახ. ხელისუფლებამ შეაჩერა 1947 კონსტიტუციის მოქმედება და პარლამენტი დაითხოვა. 1962 წ. 2 მარტს ახ. მთავრობამ გამოაქვეყნა თავისი საგარეო პოლიტიკის პრინციპები, რ-ის თანახმად ბ. მშვიდობის საქმისა და პოზიციური ნეიტრალიტეტის ერთგული დარჩა.

მთავრობამ საშინაო პოლიტიკის პრინციპები ჩამოაყალიბა 1962 წ. 30 აპრ. საპროგრამო დეკლარაციაში — „ბირმის გზა სოციალიზმისაკენ“. იგი უარყოფს კაპიტალ. განვითარების გზას და მიზნად ისახავს სოციალიზმის აშენებას.

ნაციონალიზებულ იქნა ინგლ. ნავთობის კომპანია „ბირმა ოილ კომპანი“, სამთო მრეწვ., კერძო ბანკები; სახელმწი-

ფოს გადაეცა ბრინჯის შესყიდვის, განაწილებისა და ექსპორტის უფლება. 1963 წ. 25 მარტს მიღებული აგრ. კანონით მემამულეებს აეკრძალა მიწის იჯარით გაცემა. მოახდინეს მსხვილი და საშ. სავაჭრო დაწესებულებების ნაციონალიზაცია.

1964 წ. 28 მარტს რევ. საბჭომ მიიღო „ეროვნული ერთიანობის დაცვის" კანონი, რ-იც ითვალისწინებდა ერთპარტიული სისტემის საფუძველზე განხორციელებინა პროგრამა „ბირმის გზა სოციალიზმისაკენ". დაითხოვეს ყველა პოლიტ. პარტია და ორგანიზაცია (აგრეთვე პროფკავშირები) გარდა ბირმის სოციალ. პროგრამის პარტიისა (ბსპპ; რევ. საბჭომ შექმნა 1962). 1966—67 რევ. საბჭოსა და ბსპპ-ის ხელმძღვანელობით დაარსდა მუშათა და გლეხთა სახ. საბჭოები. ეროვნ. კონსოლიდაციის მიზნით რევ. საბჭომ 1968 დეკ. შექმნა ბ-ის კავშირის შინაგანი ერთიანობის საკითხების სათათბირო ორგანო, რ-შიც გაერთიანდნენ სხვადასხვა მიმართულების პოლიტ. მოღვაწეები (მ. შ. უ ნუ) 1970 წ. 28 მაისს რევ. საბჭომ მიიღო კოოპ. საზ-ბების შექმნის კანონი, რ-იც ითვალისწინებდა სხვადასხვა სახის კოოპ. ქსლის შექმნას ბ-ის ქ-ებსა და სოფლებში. 1972 მარტში ბსპპ ცკ-ის პლენუმმა მოიწონა ახ. კონსტ. პროექტი. აპრილში დაიწყო მისი საყოველთაო განხილვა და ადმ. სისტემის რეორგანიზაცია; გაიზარდა მუშებისა და მოსამსახურეთა ხელფასის მინ. ოდენობა. სოციალ. შრომისათვის მოძრაობამ მოიცვა 1131 სახელმწ. საწარმო, 178,5 ათ. მუშა. 1973 წ. 15—31 დეკ. ჩატარებულმა სახ. რეფერენდუმმა მოიწონა ახ. კონსტიტუცია, რ-იც 1974 წ. 4 იანვარს დაამტკიცა რევ. საბჭომ. ახ. კონსტ. თანახმად ბ-ს ეწოდა ბირმის კავშირის სოციალისტური რესპუბლიკა. 1973 ოქტ. ბსპპ-ის II ყრილობამ დაამტკიცა ბ-ის მეორე ოთხწლედის დირექტივები და ეკონ. განვითარების 20-წლიანი პერსპექტიული გეგმა. 1973 ჩინ. სრ-ის, ტაილანდისა და ბანგლადეშის საზღვრების მახლობლად გრძელდებოდა მეამბოხე ძალების მოქმედება. ბ-ის არმიის შეიარაღებულმა ძალებმა დაამარცხეს მეამბოხენი, ხელთ იგდეს ჩინ. წარმოების იარაღის მნიშვნელოვანი ნაწილი. ბ. ატარებს პოზიტიური ნეიტრალიტეტის პოლიტიკას, აქვს მეგობრული ურთიერთობა სსრკ-თან.

*ლიტ.*: დონაძე ვ., ბირმა დამოუკიდებელი ცხოვრების გზაზე, თბ., 1961; Васильев В. Ф., Очерки истории Бирмы. 1885—1947, М., 1962 (ბიბლიოგრ.); Гаврилов Ю. Н., Борьба за независимость и прогрессивные преобразования в Бирме, М., 1970.

## VI. პოლიტიკური პარტიები და საზოგადოებრივი ორგანიზაციები

ბ-ში ერთპარტიული სისტემაა, მმართველია ბირმის სოციალისტური პროგრამის პარტია (ბსპპ), დაარსდა 1962 ივლ., აერთიანებს 806570 წევრს და წევრობის კანდიდატს (1974). ბსპპ-ის ხელმძღვანელობით მოქმედებს სახალხო მუშური საბჭოები (1,5 მლნ. წევრი), სახალხო გლეხური საბჭოები (6,6 მლნ. წევრი) და ბსპპ ახალგაზრდული ლიგა „ლანზინი". მთავრობის წინააღმდეგ შეიარაღებულ ბრძოლას ეწევა არალეგალური ეროვნული დემოკრატიული გაერთიანებული ფრონტი (ედგფ, დაარსდა 1959), ეროვნული განმათავისუფლებელი ფრონტი (ეგფ, დაარსდა 1970), აგრეთვე მთელი რიგი ფეოდ.-სეპარატისტული და ნაციონალისტური ორგანიზაციებისა. ედგფ-ს მეთაურობს ბირმის კომუნისტური პარტია (ბკპ, დაარსდა 1939), 1948-იდან მუშაობს არალეგალურად. ედგფ-ში შედიან აგრეთვე: კაის ეროვნული პროგრესული პარტია და ჩინის უმაღლესი ეროვნული ორგანიზაცია. ეგფ-ში შედიან: საპარლამენტო დემოკრატიის პარტია, მონთა ახალი სახელმწიფოს პარტია, კარენის ეროვნულ-დემოკრატიული ფრონტი.

*ა. მენთეშაშვილი.*

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

ეკონომიკის ზოგადი დახასიათება. ბ. აგრ. ქვეყანაა. მოსახლ. 4/5-ზე მეტის არსებობის წყარო სოფ. მეურნეობაა. მთავარი და ტრად. დარგია ბრინჯის წარმოება. საფაბრიკო-საქარხნო მრეწვ. ნაკლებადაა განვითარებული. დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1948) ბ-ში განხორციელდა დიდი სოც.-ეკონ. გარდაქმნები.

სოფლის მეურნეობა ქვეყნის ეკონ. საფუძველია. დამოუკიდებლობის გამოცხადების დროისთვის მთავარი სას.-სამ. რ-ნის — ქვემო ბ-ის (ირავადის და სიტაუნის დელტა) დამუშავებული ფართობის 1/2-ზე მეტი მებატონეებისა და მევახშეების ხელში იყო. რევ. საბჭოს მიერ გატარებული აგრ. გარდაქმნების შედეგად უმიწო და მცირემიწიან გლეხებს გადაეცათ დამუშავებული ფართობის დაახლ. 1/3. 1974 ბ-ის 88 მტს-ში მუშაობდა 3 ათასზე მეტი ტრაქტორი, კოოპერატივებში — 2,8 ათ.

სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მიწათმოქმედება. ნათესი ფართობის დაახლ. 60% ბრინჯს უჭირავს. ბრინჯის ნათესების 80%-ზე მეტი თავმოყრილია ქვემო ბ-ში, განსაკუთრებით მდ. ირავადის დელტაში. უფრო მშრალ ადგილებში, ზემო ბ-ში, მოჰყავთ ფეტვი, სიმინდი, პარკოსნები, შირბახტი, არაქისი, ბამბა. შანის ეროვნ. სახელმწიფოში მოჰყავთ ხორბალი, ბატატი, ციტრუსები, ჩაი. ზოგი კულტურის მოსავალს წელიწადში 2—3-ჯერ იღებენ. მეცხოველეობა იძლევა სას.-სამ. პროდუქციის ღირებულების დაახლ. 1/4-ს. 1974 იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 7,2, კამეჩი — 1,6, ღორი — 1,5. სოფ. მეურნეობაში და ხე-ტყის დასამზადებლად მსხვ. რქ. საქონელთან ერთად იყენებენ სპილოებს. შიგა წყალსატევებსა და ზღვაში იჭერენ თევზს.

მრეწველობა. ქვეყნის ეკონომიკაში მთავარი ადგილი ხე-ტყის მრეწველობას უჭირავს. ტყის სამეურნეო ექსპლუატაციას ეწევიან ქვეყნის ტყით შემოსილი ფართობის დაახლ. 1/4-ზე, ძირითადად მდ. ირავადის სათავეებში, რაქაინისა და პეგუს ქედებზე და შანის მთიანეთში. ბ. მსოფლიო ბაზარზე მაგარი მერქნის, უმთავრესად ტექის ხის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მიმწოდებელია. ხე-ტყის ხერხვა და დამუშავება თავმოყრილია საზღვაო ნავსადგურებში ან მდინარეთა ნაპირებზე. სვაში არის ცელულოზა-ქაღალდის ერთადერთი ფ-კა. ვითარდება სამთომოპოვებითი მრეწველობა. ძირითადად იღებენ ნავთობსა და ზოგიერთ ფერად ლითონს. მოპოვებული ნავთობის (972 ათ. ტ, 1973) 1/2-ზე მეტს იძლევა ირავადის ქვემო დინებაში მდებარე საბადოები. ნავთობსაწმენდი ქ-ნებია ტანჰლიინში (რანგუნის ახლოს) და ჩაუში. თუთიის მრეწვ. მსხვილი რ-ნია ბოდუინ-ნამტუ. ტყვიის, თუთიის, ვერცხლის, აგრეთვე სპილენძისა და ნიკელის დიდ ნაწილს ბოდუინის მაღაროებში იღებენ. ნამტუს კომბინატში ადნობენ ტყვიას და ვერცხლს, აწარმოებენ თუთიის კონცენტრატებს. კალა-ვოლფრამის მადნის მოპოვების (470 ტ, 1972/73) ძირითადი რ-ნია მალაკის ნ.-კ.; ლითონის გამოდნობის ცენტრია ქ. ტავოი. სსრკ-ის ტექ. დახმარებით ფართოვდება კალა-ვოლფრამის მადნის მოპოვება მოჩის რ-ნში. გამოკვლეულია სპილენძის, რკინის, ნიკელის სამრეწვ. მნიშვნელობის საბადოები, იკვლევენ ქრომის, დარიშხანის, მანგანუმის, ტიტანის, ურანის, ოქროს, აგრეთვე ბარიტისა და გრაფიტის საბადოებს. ძვირფასი თვლებს ... ბ-ის ნეფრიტი, ლალი და საფირონი.

ელსადგურების საერთო სიმძლავრე შეადგენს 253 ათ. *კვტ* (1968—69), მ. შ. 96,5 ათ. *კვტ* ჰესებზე მოდის.

დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის საერთო ღირებულების 60%-ზე მეტს იძლევა კვების მრეწვ., აქედან ბრინჯის გადასამუშ. მრეწვ. — დაახლ. 40%-ს. ბრინჯსაწმენდი მრეწვ. ცენტრებია რანგუნი, პეგუ, ბასეინი, ჰინტადა, მოლამიაინი და სხვ. კვების მრეწვ. სხვა დარგებიდან აღსანიშნავია ზეთსახდელი, შაქრის, თევზის პროდუქტების დამამზადებელი, თამბაქოს, ჩაის გადასამუშ., საფქვავი საწარმოები. დამუშავებითი მრეწვ. მეორე მნიშვნელოვანი დარგია საფეიქრო მრეწველობა. ძირითადად ამზადებენ ბამბის, სატომრე და ნეილონის ქსოვილებს.

ცალკეული საწარმოებიდან აღსანიშნავია ფოლადსაგლინავი ქ-ნა, გემთსაშენი, სატვირთო და მსუბუქი მანქანების, ავტობუსების, ელექტროაპარატურის ამწყობი სამქროები, ტრაქტორამწყობი ქ-ნა, ცემენტის ქ-ნები, ფარმაცევტული ფ-კა, საპნის, მინერ. სასუქების, კაუსტიკური სოდის ქ-ნები.

მრეწველობაში დიდი როლი ეკუთვნის კუსტ. წარმოებას (ქოლგები, სიგარები, ტანსაცმელი, ფეხსაცმელი, საპონი, ჭურჭელი და სხვ.).

ტრანსპორტი. რკინიგზის სიგრძე 4309 *კმ* (1973). მთავარი მაგისტრალია რანგუნ—მიიჩინა. სანაოსნო გზების სიგრძე 8 ათ. *კმ*-ზე მეტია, ძირითადი სატრანსპ. არტერიაა მდ. ირავადი. საავტ. გზების სიგრძე 27 ათ. *კმ*-ზე მეტი, აქედან დაახლ. 14 ათ. *კმ* მაგარსაფრიანია (1973). მთავარი ნავსადგურებია: რანგუნი (საგარეო ვაჭრობის მიმოქცევის 85%-ზე მეტი), ბასეინი, მოლამიაინი, სიტუე. დედაქალაქის აეროპორტი მინგალადონი საერთაშ. მნიშვნელობის ავიაკვანძია.

საგარეო ეკონომიკური კავშირები. 1974 ექსპორტმა შეადგინა 946 მლნ. კიატი, იმპორტმა — 463 მლნ. გააქვთ ტექის ხის მერქანი, პარკოსნები, კაუჩუკი, ფერადი ლითონები და სხვ. შეაქვთ მანქანები, დაზგები, სატრანსპ. საშუალებები, ნედლეული და ნახევარფაბრიკატები. შემცირდა საკვები პროდუქტების შეზიდვა. ბ-ის მთავარი სავაჭრო პარტნიორებია იაპონია, ჩინეთი, ინდოეთი, გფრ და სხვ.

*ლიტ.*: Васильев И. В., Миронов М. П., Бирма. Экономика и внешняя торговля, М., 1964; Климко Г. Н., Аграрные проблемы независимой Бирмы, М., 1964.

## VIII. შეიარაღებული ძალები

ბ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო არმიის, სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალებისაგან. მათი საერთო რაოდენობა 1969 შეადგენდა დაახლ. 142 ათ. კაცს (სახმელეთო არმია 128 ათ., სამხ.-საჰაერო ძალები — 7 ათ., სამხ.-საზღვაო ძალები — 7 ათ.). მთავარსარდალია — რევ. საბჭოს თავ-რე. შეიარაღებულ ძალებს აკომპლექტებენ დაქირავების წესით, 6 წლის ვადით. ბ-ის ტერიტ. დაყოფილია 5 სამხ.-ადმ. ოლქად.



ბირმა. ფრიალო კლდე, ე. წ. ბირმის ოლიმპი, ჩამქრალი ვულკანის პოუპას რაიონში. კლდის თავზეა პაგოდები, მონასტრები, ჩაიხანები, სავაჭრო დუქნები



მოჩუქურთმებული სპილოს ძვალი. ხალხური შემოქმედება. XX ს.



რანგუნი. ჯუთის ფაბრიკა.

სამხ.-საჰაერო ძალები 1969 შეიარაღებული იყო 100-ზე მეტი თვითმფრინავით, სამხ.-საზღვაო ძალები — 70-მდე საბრძოლო ხომალდით. მთავარი სამხ.-საზღვაო ბაზაა — რანგუნი.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1972 შობადობა 1 ათ. მცხ-ზე შეადგენდა 40,0, სიკვდილიანობა — 17,0, ბავშვთა სიკვდილიანობა (1968)—65,8 ყოველ 1 ათ. ცოცხლად შობილზე. 1971 იყო 385 სტაციონარი 23,7 ათ. საწოლით (დაახლ, 0,8 საწოლი 1 ათ. მცხ-ზე), მ. შ. სოფლად— 80 საავადმყოფო 1,4 ათ. საწოლით. საავადმყოფოსგარეშე დახმარებას მოსახლეობას უწევდა (1972) 41 პოლიკლინიკა, 1267 სოფლის ჯანდაცვის ცენტრი, აგრეთვე 66 ტუბ. განყ-ბა, 35 ვენეროლოგიური და 5 ტრაქომის ცენტრი, 34 კეთრის საწინააღმდეგო დისპანსერი. 1971 ბ-ში მუშაობდა 3073 ექ. (1 ექ. 9,6 ათ. კაცზე), მ. შ. სახელმწ. სამსახურში — 2643 ექ., დაახლ. 6,5 ათ. საშ. სამედ. პერსონალი. ექიმებს ამზადებს 3 სამედ. ინ-ტი, კბილის ექიმებს—რანგუნის კბილის ექიმების სკოლა, საშ. სამედ. პერსონალს—სამედ. სკოლები. 1972 ჯანდაცვისათვის დაიხარჯა სახელმწ. ბიუჯეტის დაახლ. 4%.

### X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სწავლება უმთავრესად განცალკევებულია. დაწყ. სკოლა 4-წლიანია (სწავლა იწყება 6 წლის ასაკიდან). 3-წლიანი საშუალედო სკოლა ამზადებს მოსწავლეებს 3-წლიანი საშ. სკოლისა და პრაქტ. საქმიანობისათვის. საშ. სკოლებში არის ტექ. და სას.-სამ. განხრები. პროფსკოლები (სწავლება 6 თვიდან — 2 წლამდე) მუშაობს დაწყ. და საშუალედო სკოლების ბაზაზე. მასწავლებლებს არასრული და საშუალედო სკოლებისათვის ამზადებს პედ. კოლეჯები, საშ. სკოლებისათვის — პედ. ინ-ტი. 1961-მდე ბ-ში იყო 2 უმაღლესი სასწავლებელი — უნ-ტები რანგუნსა (1920) და მანდალაიში (1958). 1964 უმაღლესი განათლების სისტემის რეორგანიზაციის შემდეგ დაარსდა ინ-ტები: რანგუნში — პედ., ტექნოლ. (აშენდა 1961 სსრკ-ის დახმარებით), ეკონ., 2 სამედ. და სხვ.; მანდალაიში — სამედ., ტექ., სას.-სამ. ინ-ტები; ინსეინში — ტექ. ინ-ტი, პინმანში — სას.-სამ. ინ-ტი.

1910 დაარსდა ბ-ის კვლევითი საზ-ბა (ბეჭდვითი ორგანო — ჟურნ. „Journal of Burma Research Society", ინგლ. და ბირმ. ენებზე). 1946 შეიქმნა არქეოლ. სამეცნ. ცენტრი, 1949 კი — ბ-ის ისტ. კომისია. ბ-ში არის ბუდიზმისა და სხვ. რელიგიათა შემსწავლელი საერთაშ. ინ-ტი, სამართლის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ბ-ის საერთაშ. პრობლემების საბჭო და სხვ. 1955 შეიქმნა გამოყენებით გამოკვლევათა ინ-ტი, 1956 — სას.-სამ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 1963 რანგუნში გაიხსნა სამედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. 1964 უნ-ტების ეკონ. კათედრების ბაზაზე შეიქმნა ეკონ. ინ-ტი. თანამედროვე ეკონ. პრობლემებს ამუშავებენ აგრეთვე ბ-ის სოციალ. პროგრამის პარტიის აპარატში, პოლიტ. მეცნიერების ცენტრ. სკოლაში. 1965 შეიქმნა სამეცნ. გამოკვლევათა კოორდინაციის კომისია 10 დარგობრივი განყ-ბით. სამეცნ.-კვლ. მუშაობა მიმდინარეობს აგრეთვე ბ-ის უმაღლეს სასწავლებლებში.

უდიდესი ბ-კებია: რანგუნის უნ-ტის (80-ათ. ტ.) და მანდალაის უნ-ტის (45 ათ. ტ.). რანგუნში არის მუზეუმი და სამხატვრო გალერეა (ორივე დაარსდა 1952).



რანგუნი. შუედაგოუნის კომპლექსი. უკანა პლანზე ცენტრალური სტუპა. XIV — XVIII სს. ირგვლივ განლაგებული შენობები. XIX — XX სს.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა

1973 ბ-ში გამოდიოდა 11 პერიოდული გამოცემა ბირმ. და ინგლ. ენებზე. მნიშვნელოვანი ბეჭდვითი ორგანოებია: გაზეთები „ბოტატაუნი" (1958-იდან, ტირაჟი 56 ათ. ც., ბირმ. ენაზე), „ჩემოუნი" (1957-იდან, ტირაჟი 70 ათ. ც., ბირმ. ენაზე), „გარდიანი" („Guardian" 1955-იდან, ტირაჟი 16,5 ათ. ც., ინგლ ენაზე); ჟურნალები „პატიეია ტადინძინი" (1964-იდან, ტირაჟი 50 ათ. ც., ბირმ. ენაზე), „ლანზინ ტადინი" (1965-იდან, ტირაჟი 75 ათ. ც. ბირმ. ენაზე) — ბ-ის სოციალ. პროგრამის პარტიის ორგანოები და სხვ.

ბ-ის საინფორმაციო სააგენტო — News Agency of Burma (NAB) მუშაობს 1963-იდან რანგუნში. ბ-ის რადიომაუწყებლობის სახელმწ. სამსახური — Burma Broadcasting Service — დაარსდა 1946 რანგუნში.

### XII. ლიტერატურა

ბირმ. ლიტ-რის პირველი წერილობითი ძეგლებია *პაგანის* ეპოქის (XI—XIII სს.) პაგოდების ქვის სტელაზე ამოკვეთილი ბუდისტური ტექსტები (უძველესია მია ზედის პაგოდის წარწერა, 1113). ბირმ. ენასთან ერთად XI—XIII სს-ში ფართოდ იყო გავრცელებული პალი და ამ ენაზე შექმნილი ლიტ-რა. ამ პერიოდის პოეზიიდან მაღალი ოსტატობით გამოირჩევა ანანდატურიას ლექსი „ბუნების კანონი" (1173) და სხვ. პირველი ბირმ. წიგნები გამხმარი და აკინძული პალმის ფოთლები იყო (მათგან უძველესი შეიცავს ადუმინიოუს ისტ. ბალადას „არაკანის პრინცესა", 1455). XIV—XVIII სს. ბირმ. კლასიკური პოეზიის აყვავების ხანაა (შინ უტამაჯო, შინ მახა ტილავუნტა, შინ ოუნ ნიოუ, შინ ქეი მა, ხლოკა ტაუნტხაუნ ხმუ, შინ მახა რატატარა, ნავადეიჯი). ჩამოყალიბდა ეიჯინი — ისტ. ბალადა, მოგუნი — ოდა, პიოუ — ბუდისტური სიუჟეტის პოემა. მათი თემატიკა რელიგიური, ბუდისტური იყო. იქმნებოდა პატრ. ლაშქრული სიმღერები (შინ ტუიე) და სატრფიალო ლექსები. XVII ს-ში განვითარდა პროზა. XVIII ს. დასაწყისში პადეიტაიაზამ საფუძველი ჩაუყარა ბირმ. დრამატურგიას. იგი ასახავდა გლეხობის ცხოვრებას. XVIII ს-ში განსაკუთრებული პოპულარობა მოიპოვა პალიდან თარგმნილმა *ჯატაკებმა*. XIX ს. I ნახევარში შეიქმნა მნიშვნელოვანი ძეგლი „მინის სასახლის ქრონიკა" (1832), განვითარდა სასიმღერო ჟანრი (პრინცესა ხლაინი, უ სა), დრამატურგია (უ ჩინ უ, უ პონია). პირველი რომანი შეიქმნა XVIII ს. შუა წლებში (შვეიდაუნ ტიხადუ), მაგრამ ეს ჟანრი განსაკუთრებით XX ს. დასაწყისში განვითარდა და მაშინვე ანტიკოლონ. ხასიათი მიიღო (უ ლა). სახელი გაითქვეს რომანისტებმა ჯეიმს ხლა ჯომ, უ მაუნ ჯიმ, პი მოუ ნინმა. ინგლ. კოლონიზატორებისა და არსებული წესწყობილების წინააღმდეგაა მიმართული ტაკინ კოდო ხმაინის შემოქმედება. 30-იანი წწ. ლიტ. მიმდინარეობის „ქისანის" მიმდევრები ცდილობდნენ ლიტ-რის ხალხთან დაახლოებას, ითხოვდნენ სალიტ. ენის რეფორმას. სხვადასხვა თაობის თანამედროვე მწერალთა და პოეტთაგან აღსანიშნავი არიან: ზოჯი, მინტუვუნი, ტეიპან მაუნ ვა, მა მა ლეი, ტეკადო ფხონ ნაინი, ბამო ტინ აუნი, აუნ ლინი, მახა სვეი, დაუნ ნვეი სვე, ნეი ტვეი ნი, ტინ მოუ, მაუნ ტინი, ტეინ პე მინი.

*ლიტ.*: Попов Г. П., Бирманская литература, М., 1967; У Тин Фат, Краткий очерк истории современной бирманской литературы, კრ.: Бирманский Союз, М., 1958.

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ხელოვნ. უძველესი ძეგლები ბ-ის ტერიტორიაზე (ცხოველთა გამოსახულებანი, მაგიური ნიშნები გამოქვაბულებში ტაუნჯის მახლობლად) ადრეულ ნეოლითს მიეკუთვნება. ახ. წ. დასაწყისში აღმოცენდა ახ. სახელმწიფოები და ქალაქები. შემორჩენილია აგურის კედლებისა და ბუდისტური საკულტო ნაგებობების — მცირე ტაძრებისა და *სტუპების* („ზედების") ნანგრევები, ბუდას ქვის (ტაძრებში), ვერცხლისა და ოქროს პატარა ქანდაკებები. აქ შეიქმნა აღმ. აზიაში სოლისებრი თაღებისა და კამარების ამოყვანის უნიკალური ტექნიკა. XI—XIII სს. ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოს დედაქალაქ პაგანში ააშენეს სხვადასხვა ზომისა და ტიპის ბუდისტური ტაძრები და სტუპები (ანანდის, გოდოპალინისა და სხვ.). სტუპები ძირითადად ზარისებრი ფორმისაა. ქანდაკება წარმოდგენილია ბუდას ფრონტალური ფიგურებით (ქვა, ხე და სხვ.), ქვისა და კერამ. ბარელიეფებით. მრავალი ტაძრის კედელზე შემორჩენილია ბათქაშზე ტემპერით შესრულებული ხატწერის ორიგინ. ნიმუშები. ფეოდ. დაქუცმაცებულობის პერიოდში (XIV—XVIII სს.) შენდებოდა გეგმით კვადრ. სატახტო ქ-ები (პეგუ, ტაუნგუ, ავა); იქმნებოდა სატაძრო კომპლექსები, კონბაუნების ცენტრალიზებულ სახელმწიფოში (XVIII—XIX სს.) ვითარდებოდა ქალაქთმშენებლობა. განვითარებული იყო ბრინჯაოს საგნების ჩამოსხმა და ჭედურობა. კოლონიზაციის პერიოდში (1886—1947) ეროვნ. ხელოვნება იდევნებოდა. ქალაქების დაგეგმარება და მშენებლობა განიცდიდა ინგლ. გავლენას. 1930-იან წლებში გამოჩნდნენ ბირმ. არქიტექტორები (უ ტინი).

დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1948) ბირმ. და უცხოელი, მ. შ. საბჭ. (ტექნოლ. ინ-ტი რანგუნში) არქიტექტორების პროექტებით დაიწყო თანამედროვე ტიპის საზ. და სამრეწვ. შენობებისა და საცხოვრ. სახლების მშენებლობა. დაზგურ და მონუმენტურ ფერწერაში ძირითადად გაბატონებულია რეალისტური მიმართულება (უ ბა ჯის მეთაურობით). თანამედროვე პროგრ. მხატვრები (ფერმწერები უ სან ვინი, უ კინ მაუნი, მოქანდაკეები უ ლუინი, უ ხან ტინი და სხვ.) 1964 გაერთიანდნენ ფერმწერთა და მოქანდაკეთა საზ-ბაში. შემონახულია მხატვრული ხელოსნობის ტრადიციები.

*ლიტ.*: Можейко И., 5000 храмов на берегу Иравади (Паганское царство), М., 1967; Ожегов С. С., Архитектура Бирмы, М., 1970; Ожегова Н., Лаковая миниатюра Бирмы, «Искусство», 1966, № 12.

### XIV. მუსიკა

ბ-ის მუსიკა მჭიდროდაა დაკავშირებული ცეკვებსა და თეატრთან. ბუდიზმამდე ბ-ში გავრცელებული იყო ნატების (სულების) წარმართული კულტი, რ-ის რიტუალში შემავალი ცეკვები და დეკლამაცია მუსიკის თანხლებით სრულდებოდა. განვითარების უმაღლეს საფეხურს ბ-ის მუსიკამ პაგანის სახელმწიფოს დროს (XI—XIII სს.) მიაღწია.

1538 ჩამოყალიბდა ბირმ. ორკესტრის პოპულ. სახეობა — საინი, რ-ის შემადგენლობაში შედიოდა ხალხ. საკრავები: პატვაინი ანუ პატსაინი (წრიული დაფი — ბგერის სიმაღლის მიხედვით სალტეზე ვერტიკალურად ჩამოკიდებული 21 დაფი), ჩეივაინი (წრიული გონგი — წრისებურად განლაგებული 18 გონგი, რ-ზედაც ხის

ჯოხებით უკრავენ), ხნე (ბამბუკის ჰობოი), ლინკვინი და ქეკვინი (მცირე და დიდი ციმბალები), დაფები, ზარები, ჭრიალა, ტანი და სხვ. ბირმის უძველესი ეროვნ. საკრავია 13, 14 ან 16 სიმიანი საუნი (არფა).

თანამედროვე ბ-ში ვითარდება პროფ. მუსიკა. შექმნილია მუსიკისა და დრამის სახელმწ. სკოლები რანგუნსა და მანდალაიში. ჩამოყალიბდა ბ-ის სახელმწ. ორკესტრი (კომპოზიტორისა და რეჟისორის უ ხან პას ხელმძღვანელობით). ეს ორკესტრი ბ-ის ხელოვნ. სხვა ოსტატებთან ერთად საგასტროლოდ იყო სსრკ-ში (1956).

*ლიტ.*: Концерты мастеров искусств Бирмы. Сборник, М., 1956.

### XV. თეატრი

ბ-ის თეატრ. ხელოვნებას სათავე უდევს რელიგ. და ხალხ. დღესასწაულებში, XV ს-ში განვითარდა მისტერიული თეატრი — „ნიბატკინგი“. ჩინეთმა და ინდოეთმა გარკვეული გავლენა იქონიეს ბ-ის თეატრზე. XVIII ს-ში ჩამოყალიბებულ სასახლის კარის თეატრში წარმოდგენები იმართებოდა პალი ენასა და სანსკრიტზე. განვითარდა სასახლის კარის დრამა — „ნანდვინზა“. XVIII ს. ბოლოსა და XIX ს. I ნახევარში განვითარდა ეროვნ. დრამატურგია (დრამატურგები უ ჩინ უ, უ პოუნ ნია და სხვ.). ინგლისელთა ბატონობის წლებში ბ-ის ეროვნ. თეატრი დაკნინდა. XIX ს. ბოლოს რანგუნში აშენდა პირველი მუდმივი სათეატრო შენობა. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1948) ბ-ის თეატრის ისტორიაში დაიწყო ახ. ეტაპი.

ბ-ში მუშაობს მარიონეტების თეატრი და კერძო სათეატრო სკოლები.

*ლიტ.*: Htin Maung Aung, Burmese drama, Oxf., 1956.

### XVI. კინო

1914 უ ონ მაუნმა („ბ-ის კინემატოგრაფიის მამამთავარი“) დააარსა პირველი კინოფირმა „ბიორმა ფილმ კომპანი“ (რანგუნი). 30-იან წწ. დასაწყისში გადაიღეს ხმოვანი ფილმები: „ფულის ყიდვა შეუძლებელია“, „ასამელი პრინცი“ და სხვ. 1952 დაარსდა ე. წ. აკად. პრემია, რ-საც ყოველწლიურად ანიჭებენ საუკეთესო ფილმებს. ბ-ში მუშაობს (1969) 400-ზე მეტი კინოთეატრი, ნაწილი ნაციონალიზებულია (1968). ყოველწლიურად გამოდის 60-მდე მხატვრული ფილმი. ბ-ის კინოს ცნობილი მოღვაწეები არიან: უ ტინ მაუნი, უ ტუქა, უ ჩხი ქინი, უ ხლა მიო და სხვ.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 448—449.

**ბირმანი** სერაფიმა გერმანის ასული [დ. 29. VII (10. VIII). 1890, კიშინიოვი], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1972). 1911 დაამთავრა ა. ადაშევის დრამ. კურსები მოსკოვში და მოსკ. სამხატვრო თეატრში მსახიობად ჩაირიცხა. 1913-იდან მუშაობდა სამხატვრო თეატრის პირველ სტუდიაში, 1924—36 — მეორე სამხატვრო თეატრში, 1936—38 მოსკ. პროფსაბჭოს, 1938—58 მოსკ. ლენინური კომკავშირის, 1959-იდან მოსსოვეტის თეატრში. სარეჟისორო მოღვაწეობას ეწევა 1923-იდან. ბ-ის როლებიდან აღსანიშნავია ვასა ჟელეზნოვა (გორკის „ვასა ჟელეზნოვა“), მარია (აფინოგენოვის „სალუტ, ესპანეთო“) და სხვ.; რეჟისორული ნამუშევრებიდან — გორკის „ვასა ჟელეზნოვა“ (1936) და „ზიკოვები“ (1940), ტოლსტოის „ცოცხალი ლეში“ (1942), როსტანის „სირანო დე ბერჟერაკი“ (1943), სიმონოვის „რუსეთის საკითხი“ (1947) და სხვ.

კინოში ბ-მა განასახიერა ეფროსინია სტარიცკაია („ივანე მრისხანე“ — I, II, სერია. 1945, 1958; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), კონსტანცია ლევის ასული („ჩვეულებრივი ადამიანი“, 1957) და სხვ. ბ-ის შემოქმედება გამოირჩევა მძაფრი მოქალაქეობრივი პათოსით, მახვილი, ლაკონიური თეატრ. ფორმით. აღსანიშნავია ბ-ის პედ. მოღვაწეობაც. დაჯილდოებულია ორი ორდენით და მედლებით.

**ბირმელები,** ერი, ბირმის ძირითადი მოსახლეობა. საერთო რაოდენობა 23 მლნ. კაცი (1975), ლაპარაკობენ *ბირმულ ენაზე,* დამწერლობა ცნობილია XI ს-იდან. ბ-ში შემორჩენილია რამდენიმე ეთნოგრ. ჯგუფი: არაკანელები (ჩრდ.-დას. სანაპირო), ტაუნგუ (ცენტრ. ბირმა) და ინტა (იზოლირებულად ცხოვრობს ინლეს ტბის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე ხიმინჯიან დასახლებებში). მორწმუნეთა უმრავლესობა სამხრ. მიმართულების ბუდისტია; საყოველთაოდ შემონახული აქვთ აგრეთვე წინაბუდისტური რწმენა-წარმოდგენები, არიან ქრისტიანებიც. არაკანელთა ნაწილი მუსლიმანია. ბ-ის წინაპართა გადასვლა ძვ. საცხოვრ. ადგილიდან (ტიბეტის ზეგნის სამხრ.-აღმ. ოლქები) იმ ტერიტორიაზე, სადაც ახლა ცხოვრობენ, ძირითადად VIII—IX სს-ში დამთავრდა, თუმცა მიგრაციები XVII ს-მდეც გრძელდებოდა. ბირმაში ბ-ს დახვდათ ამ ქვეყნის ძირძველი მოსახლეობა *მონები* (ტალაინები), რ-თაც მაღალი კულტურის სახელმწიფო ჰქონდათ ჩამოყალიბებული. მოსულთა და დამხვდურთა შორის საუკუნეთა მანძილზე მიმდინარეობდა სასტიკი ბრძოლა ჰეგემონიისათვის. საბოლოოდ ამ ქვეყნის ძვ. მოსახლეობა ამოწყვეტილ ან ასიმილირებულ იქნა ბ-ის მიერ, რ-თაც შეითვისეს მათი კულტურა და დამწერლობა. შევიწროების შედეგად მონთა ერთმა ნაწილმა აღმ-ით, თანამედროვე ტაილანდის ტერიტორიაზე, გადაინაცვლა. XVIII—XX სს-ში გადმოსახლებულმა ინდოელებმა, უმთავრესად ბენგალელებმა, მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინეს ბ-ის, განსაკუთრებით კი არაკანელთა თანამედროვე კულტურაზე. ბ. ძირითადად მისდევენ მიწათმოქმედებას (უმთავრესად ბრინჯი), მებოსტნეობას, მებაღეობას, თევზჭერას; განვითარებულია ხელოსნობის სხვადასხვა დარგი — რთვა, ქსოვა, ქვაზე, ხეზე, ძვალზე კვეთილობა, ლითონის დამუშავება და სხვ. ბ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი მუშაობს ნავთის სარეწებსა და დამმუშ. საწარმოებში.

*ლიტ.*: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.

**ბირმინგემი** (Birmingham), ქალაქი დიდ ბრიტანეთში (ცენტრ. ინგლისი, უორიქშირის საგრაფო), ბირმინგემის პლატოზე. 1,1 მლნ. მცხ. (1974).

პირველი ცნობა ბ-ის ტერიტორიაზე არსებული დასახლების შესახებ მიეკუთვნება XI საუკუნეს. XIII ს-იდან ბ. ცნობილი იყო თავისი ბაზრობებით. XVI ს-ში გახდა ლითონის ნაკეთობათა დამზადების ცენტრი. ინგლისის XVII ს. ბურჟ. რევოლუციის დროს ბ. მხარს უჭერდა პარლამენტს. 1830 ბ-ში შეიქმნა ბურჟ. ორგანიზაცია (ე. წ. ბ-ის პოლიტ. კავშირი), რ-მაც მნიშვნელოვანი როლი ითამაშა 1832 საპარლამენტო რეფორმის გატარებაში. 1839 აქ ჩატარდა ჩარტისტული კონვენტის სხდომა. XX ს. დასაწყისიდან სწრაფად იზრდება სამხ. ქ-ნების რიცხვი. II მსოფლიო ომის დროს ბ. დაზარალდა — დაბომბა გერმ. ფაშისტურმა ავიაციამ.

ბ. ინდუსტრ. ქალაქია. წარმოადგენს დას. მიდლენდის კონურბაციის ბირთვს. არის მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. ბ-ის ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 50% ჩაბმულია მრეწველობაში. მთავარი დარგებია შავი მეტალურგია (განვითარდა ადგილ. რკინის მადნისა და სამხრ. სტაფორდშირის ქვანახშირის აუზის ბაზაზე) და ლითონის ნაკეთობათა დამზადება. ბ. ქვეყნის მანქანათმშ. და ლითონდამუშავების უდიდესი ცენტრია. მნიშვნელოვანი დარგია ავტომობილების მშენებლობა („ბრიტიშ მოტორ ჰოლდინგის“ კომპანიის ავტომამწყობი ქ-ნები, მ. შ. ფირმები „ოსტინი“ და „მორისი“); ავტო- და ავიაძრავების საწარმოები. განვითარებულია რეზინის მრეწვ., მ. შ. საბურავების წარმოება, ელექტროტექ. მრეწვ., ჩარხმშენებლობა, რკინიგზის მოწყობილობისა და ვაგონების წარმოება, სამხ. დარგები, ფერადი ლითონების დამუშავება. ძველთაგანვე განთქმულია საიუველირო ნაკეთობებით.

ძვ. ნაგებობათაგან ბ-ში შემორჩენილია გოტიკური ეკლესია სენტ-მარტინი (XIII ს.), საკრებულო ტაძარი (1710—15), კლასიციზმის სტილის რატუშა (1832—52), ნეოგოტიკური საკრებულო ტაძარი სენტ-ჩედი (1839—41), აგრეთვე ეკლექტიკური ხასიათის შენობები (სასამართლოს შენობა, 1887—91) და სხვ. II მსოფლიო ომის შემდეგ მოხდა ქალაქის ცენტრის რეკონსტრუქცია, აიგო ბევრი მრავალსართულიანი შენობა, მ. შ. ფ-კები (რ-ებშიც თითოეული სართული ან მისი ნაწილი იჯარით აქვს აღებული ამა თუ იმ ძვ. პატარა საწარმოს ან სახელოსნოს), საქმიანი და ადმ. დაწესებულების შენობები, საცხოვრ. კომპლექსები, სავაჭრო საზ. ცენტრი ბულ-რინგი (1960-იდან), უნ-ტის შენობა (1966—67). ბ-ის ცენტრის ირგვლივ განლაგებულია მეიარაღეთა და ოქრომჭედლების (იუველირების) ძვ. სამრეწვ.-საცხოვრ. კვარტალები. ქალაქში არის მუზეუმი და სამხატვრო გალერეა (დაარსდა 1867).

**ბირმინგემი** (Birmingham), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში (ალაბამის შტატი), აპალაჩის მთის ძირას. 293 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონით — დაახლ. 786 ათ. (1974). ნავსადგ. მდ. უორიორზე (წყლის გზით უკავშირდება მექსიკის ყურეს). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ბ. აშშ-ის სამხრეთის შავი მეტალ. მნიშვნელოვანი ცენტრია (მუშაობს ადგილ. რკინის მადნის, კოქსვადი ქვანახშირისა



ბირმა. სცენა ბუდისტური ლეგენდიდან. ანანდის ტაძრის რელიეფი. პაგანი. მოოქრული ქვა.



ბირმინგემი (დიდი ბრიტანეთი). სავაჭრო ცენტრი ბულ-რინგი. 1967.



ბირმა. ქ. თაუჯის ცენტრალური ქუჩა.

და ფლუსის ბაზაზე). მთავარი მეტალ. ქ-ნები განლაგებულია გარეუბნებში (ბესემერი, ენსლი, ფეარფილდი). შავ მეტალურგიასთანაა დაკავშირებული კოქსქიმ., ლითონდასამუშ., მძიმე მანქანათსამშ., ცემენტისა და სამხ. მრეწვ. განვითარება. ბამბეულისა და კვების მრეწვ.; უნ-ტი. ბ. დაარსდა 1871.

**ბირმის კომუნისტური პარტია** (ბკპ; Communist Party of Burma), დაარსდა 1939 წ. 15 აგვისტოს. II მსოფლიო ომის დროს (1939—45) სათავეში ედგა ბირმელი ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლას იაპ. ოკუპანტების წინააღმდეგ. მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ინგლ. კოლონ. ბატონობის წინააღმდეგ ბრძოლაში. 1946 ბკპ-ში განხეთქილება მოხდა; წარმოიქმნა დაჯგუფება, ე. წ. „წითელი დროშის კომპარტია", რ-იც შემდეგ მემარცხენე სექტანტურ ორგანიზაციად გადაიქცა.

ბირმის მიერ დამოუკიდებლობის მოპოვებისა (1948) და ბირმაში სამოქალაქო ომის დაწყების შემდეგ ბკპ იატაკქვეშეთში გადავიდა და ბირმ. მთავრობის წინააღმდეგ შეიარაღებული ბრძოლა დაიწყო. 1963 სამშვიდობო მოლაპარაკება ბკპ-სა და რევ. საბჭოს მთავრობას შორის უშედეგოდ დამთავრდა. ბკპ-ის ხელმძღვანელობამ უგულებელყო ქვეყანაში სოციალ.-ეკონ. გარდაქმნათა პროგრ. ხასიათი და რევ. საბჭოს მთავრობის შეიარაღებული ძალით დამხობის კურსი აიღო. ბკპ-ის დელეგაციამ მონაწილეობა მიიღო კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა საერთაშ. თათბირების მუშაობაში (1957, 1960, მოსკოვი). ბკპ-ის ხელმძღვანელობა 60-იან წლებში მაო ძე-დუნის ჯგუფის გავლენის ქვეშ მოექცა და ფაქტობრივად ჩამოშორდა საერთაშ. კომუნისტურ მოძრაობას. ბკპ-მ უარი განაცხადა მონაწილეობა მიეღო კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირის მუშაობაში (1969).

**ბირმული ენა,** ბირმის სახელმწ. ენა. განეკუთვნება ჩინურ-ტიბეტურ ენათა ოჯახის ტიბეტურ-ბირმულ ჯგუფს. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 20 მლნ. კაცი. ტიპოლოგიურად იზოლირებული ენაა. აქვს 41 ფონემა: 33 თანხმოვანი და 8 ხმოვანი, რ-თა კომბინაცია ლექსიკური მნიშვნელობის მქონე მარცვალთა შეზღუდულ რაოდენობას ქმნის. ბ. ე-ში გარჩეულია 3 ტონი, რ-თაც მნიშვნელობათგანმასხვავებელი ფუნქცია აქვთ. რთული სიტყვები იწარმოება სიტყვათშეერთებისა და სიტყვაწარმოებითი სუფიქსების მეშვეობით. ზოგიერთი გრამატ. კატეგორია (რიცხვი, ასპექტი) გამოხატულია აფიქსებით, დანარჩენი — ლექსიკურ-სინტაქსური საშუალებებით. წინადადებაში შემასმენელი მუდამ ბოლო ადგილზეა. ბ. ე-ის დიალექტებიდან უმთავრესია ჩრდილოური, ცენტრალური, ტავოური და არაკანული.

*ლიტ.*: Бирманский язык, М., 1963.

**ბირობიჯანი** (სახელი ეწოდა მდ-ების ბირისა და ბიჯანის მიხედვით), ქალაქი (1937-იდან) რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში, ებრაელთა აო-ს ცენტრი. გაშენებულია მდ. ბირაზე (ამურის შენაკადი). რკინიგზის სადგ. (ციმბირის მაგისტრალზე), ხაბაროვსკიდან 175 *კმ*. 64 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. —30 ათ., 1959 წ. — 41 ათ., 1970 — 56 ათ.). არის მსუბუქი მრეწვ. (ტრიკოტაჟის, სამკერვალო ნაწარმისა და ფეხსაცმლის წარმოება), სას.-სამ. მანქანების ქ-ნა „დალსელმაში", ტრანსფორმატორების ქ-ნა, ხის დასამუშ. და კვების მრეწვ. საწარმოები. საღამოს მექან. და მექან.-ტექნოლ. ტექნიკუმი. სამედ., პედ., კულტ.-საგანმან. სასწავლებლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. 2 სახ. თეატრი (ებრაული და რუსული). ბ. დაარსდა 1928.



ბირჟა (ახლა სამხედრო-საზღვაო ცენტრალური მუზეუმი) ლენინგრადში. 1805—10. არქიტ. ჟ. ტომა დე ტომონი.

**ბირომი,** ბ უ რ უ მ ი, შ ო შ ო, კ ი ბ ო (საკ. სახელწ. ბ ი რ ო ო მ ი), ნიგერიაში, ქ. ჯოსის დას-ით მცხ. ხალხი. კულტურითა და ენით ახლომდგომ მეზობელ ჯერავას, ჩავეის, კურამას, ლალას და სხვა ხალხებთან ერთად დაახლ. 670 ათ. კაცი (1975, შეფასება). ბირომი ენა ეკუთვნის აღმ. ბანტოიდური ენების ჯგუფს, ფართოდაა გავრცელებული ჰაუსას ენაც. უმეტესობა ისლამის მიმდევარია, ნაწილი ინარჩუნებს ტრად. რწმენებს. მისდევენ ტერასულ მიწათმოქმედებასა (ფეტვი და არაქისი) და მესაქონლეობას.

**ბირონი** ერნსტ იოჰან [23. XI (3. XII). 1690, კურლანდია, — 17 (28). XII. 1772, მიტავა], კურლანდიელი აზნაური, გრაფი (1730), *ანა ივანეს ასულის* ფავორიტი. 1730 რუსეთში ჩამოჰყვა ანა ივანეს ასულს და გახდა მისი კარის ობერკამერჰერი. დიდი გავლენა ჰქონდა იმპერატორზე და ათი წლის მანძილზე ფაქტობრივად რუსეთის მმართველი იყო (იხ. *ბირონოვშჩინა*). ანა ივანეს ასულის დახმარებით 1737 კურლანდიის ჰერცოგად აირჩიეს, რ-საც პეტერბურგიდან მართავდა. ანა ივანეს ასულის გარდაცვალების (1740 წ. 17 ოქტ.) შემდეგ, მისივე ანდერძის თანახმად, მცირეწლოვან ივანე VI-ის რეგენტი გახდა. 1740 წ. 9 ნოემბ. სასახლის გადატრიალების დროს ბ. დააპატიმრეს და სიკვდილი მიუსაჯეს, რაც შემდეგ შეუცვალეს ციმბირში გადასახლებით. 1742 იმპ. ელისაბედ პეტრეს ასულმა იაროსლავლში გადმოიყვანა; პეტრე III-მ ბ. პეტერბურგში დააბრუნა, ეკატერინე II-მ აღუდგინა კურლანდიის ჰერცოგის უფლებები.

**ბირონოვშჩინა,** უკიდურესად რეაქციული რეჟიმი XVIII ს. 30-იან წწ. რუსეთში, იმპ. *ანა ივანეს ასულის* მმართველობის პერიოდში. სახელწ. მიიღო იმპერატორის ფავორიტ ე. *ბირონის* სახელის მიხედვით. ბ-ის დამახასიათებელი ნიშანი იყო უცხოელთა, განსაკუთრებით გერმანელთა, მოძალება სახელმწ. და საზ. ცხოვრების ყველა სფეროში (სახელმწიფოს ფაქტობრივად ბირონი მართავდა, დიპლომატიას ა. *ოსტერმანი* განაგებდა, ჯარებს ბ. *მინიხი* სარდლობდა და ა. შ.). ხალხის ექსპლუატაცია, ქვეყნის დოვლათის დატაცება, დევნა, ჯაშუშობა, უცხოელთა მოძალება იწვევდა რუს. თავადაზნაურობის უკმაყოფილებას. 1740 წ. 9 ნოემბ. სასახლის გადატრიალებამ ბ. დაამხო.

**ბირჟა** (გვიანდ. ლათ. bursa—საფულე, ქისა), მასობრივი ერთგვაროვანი საქონლის, ფასიანი ქაღალდების (აქციები, ობლიგაციები) ან უცხოური ვალუტის რეგულარულად მოქმედი საბითუმო ბაზრის თანამედროვე განვითარებული ფორმა. სავაჭრო საგნების (საქონელი, ფასიანი ქაღალდები, ვალუტა) შესაბამისად არსებობს სასაქონლო, საფონდო და სავალუტო ბ-ები. ბ-ის ჩანასახებს ვხვდებით XV—XVI სს. იტალ. ქ-ებში (ვენეცია, გენუა, ფლორენცია, სადაც აღმოცენდა მანუფაქტურა და გაჩნდა საგარეო ვაჭრობა) და ნიდერლანდის ქ. ბრიუგეში. ამ ქალაქის მოედანზე, ცნობილი მაკლერისა და ზარაფის ვან დერ ბურსეს სახლთან იკრიბებოდნენ სხვადასხვა ქვეყნის ვაჭრები უცხოური თამასუქების შესაძენად და სავაჭრო ინფორმაციის გასაცვლელად (ვან დერ ბურსეს გერბი სამ ქისას გამოხატავდა, აქედან წარმოდგა სიტყვა ბ-ც). მსოფლიოში პირველი ოფიც. ბ. იყო ინგლისის სამეფო ბ. (სასაქონლო და სათამასუქო), რ-იც გაიხსნა 1566. შემდეგ ბ-ები გაიხსნა ამსტერდამში (XVII ს.), პარიზში, ბერლინში, ვენაში (XVIII ს.) და ნიუ-იორკში (XIX ს. დასაწყისში). ბ. განსაკუთრებით XIX ს. II ნახევარში განვითარდა, რაც დაკავშირებული იყო კაპიტალ. წარმოების, ვაჭრობის, ტრანსპორტის, კავშირგაბმულობის, აგრეთვე სააქციო საზ-ების განვითარებასთან. ს ა ს ა ქ ო ნ ლ ო ბ. არის განსაკუთრებული სახის საბითუმო ბაზარი, სადაც ვაჭრობენ მასობრივი ერთგვაროვანი საქონლით (მარცვლეული, შაქარი, მატყლი, ყავა, ბამბა, კაუჩუკი, ლითონები და ა. შ.) მათი ნიმუშების მიხედვით. მსოფლიო ბაზრის როლში გამოდის ნიუ-იორკისა და ჩიკაგოს (აშშ), აგრეთვე ლონდონისა და ლივერპულის (ინგლისი) სასაქონლო ბ-ები. ბ-ზე მონაწილეობენ მსხვილი სამრეწვ. და სავაჭრო ფირმების მფლობელები, აგრეთვე ბროკერები (დალალები), ე. ი. შუამავლები მყიდველებსა და გამყიდველებს შორის. სასაქონლო ბ-ზე სავაჭრო გარიგება ხდება როგორც რეალურად არსებულ, ისე დაუმზადებელ საქონელზე (მაგ., მომავალი მოსავლის მარცვლეულზე, ბამბაზე და ა. შ.). ბ-ებმა ხელი შეუწყვეს საერთაშ. ვაჭრობის გაფართოებას.

ს ა ფ ო ნ დ ო ბ. კაპიტალ. ქვეყნებში უმნიშვნელოვანეს ეკონ. როლს ასრულებს. ის თავს უყრის და მრეწველობაში აბანდებს უდიდეს სახსრებს. საფონდო ბ-ზე ხდება *სააქციო საზოგადოებათა* აქციებისა და ობლიგაციების ყიდვა-გაყიდვა მათი წინასწარ რეგისტრირებული კურსის მიხედვით. აქვე მყარდება ფასიანი ქაღალდების კურსი (ფასების დონე). კურსი ეცემა კრიზისებისა და არასასურველი კონიუნქტურის დროს და, პირიქით, მაღლა იწევს წარმოების გამოცოცხლებისა და აღმავლობის პერიოდში. ფინანს. კაპიტალის მსხვილი მაგნატები ყველაზე ადრე გრძნობენ კონიუნქტურის ცვლილებებს, შესაბამისად იაფად ყიდულობენ და ძვირად ყიდიან აქციებს, რითაც დიდ საბირჟო მოგებას ღებულობენ. წვრილი და საშ. კაპიტალისტები კი კოტრდებიან, რადგან საკმაო სახსრების უქონლობის გამო ვერ ატარებენ ფართო მასშტაბის საბირჟო ოპერაციებს. განსაკუთრებით გაიზარდა საფონდო ბ-ის როლი XIX ს. II ნახევრიდან, როდესაც კაპიტალ. საწარმოს ძირითად ფორმად იქცა დიდი სააქციო საზ-ები, ფულად ბაზარზე კი ბევრი აქცია და ობლიგაცია გამოვიდა. ბ. აქციებისა და ობლიგაციების ბაზარი გახდა. საფონდო ბ. ხელს უწყობს *კაპიტალის ცენტრალიზაციას*. ბ-ზე საქონლის ან ფასიანი ქაღალდების ყიდვა-გაყიდვა გარიგებით ხდება. საბირჟო გარიგებები შეიძლება იყოს საკასო (როცა გაყიდულ საქონელზე ან ფასიან ქაღალდებზე ფულს იხდიან მაშინვე ან უახლოეს 2—3 დღეში) და ვადიანი (როცა ფულს განსაზღვრული ვადის გასვლის შემდეგ იხდიან). ეს უკანასკნელი სპეკულაციური ხასიათისაა, ვინაიდან საქონლის ფასების ან ფასიანი ქაღალდების კურსის მოსალოდნელ ცვლილებას ითვალისწინებს. ამ ცვლილების გამო გარიგების ერთ-ერთი მხარე აგებს თამაშს. თუ წაგებული იხდის მხოლოდ კურსის ცვლილების შედეგად მიღებულ სხვაობას და არ გადასცემს აქციებს მეორე მხარეს, მაშინ გარიგებას ეწოდება „თამაში სხვაობაზე". კურსის დაცემაზე მოთამაშე აქციების გამყიდველებს „დათვებს" უწოდებენ, ხოლო კურსის ამაღლებაზე მოთამაშე მყიდველებს — „ხარებს". ორგანიზაციულად ბ. ძირითადად ორი ტიპისაა: 1. თავისუფალი, ღია, ყველასათვის ხელმისაწვდომი. ასეთ ბ-ს სახელმწიფო უწევს ზედამხედველობას (ავსტრია, საფრანგეთი და სხვ.); 2. ჩაკეტილი, დახურული, სადაც მხოლოდ ბ-ის წევრები მონაწილეობენ. მათ საქმი-

ანობაში სახელმწიფო არ ერევა (ინგლისი, აშშ). ბ-ის ხელმძღვანელი ორგანოა საბირჟო კომიტეტი (აშშ-ში მმართველთა საბჭო). ბ-ის წევრები არიან ბ-ის შუამავლები (მაკლერები, ბროკერები) და საქმოსნები (დილერები), რ-ებიც ფასიანი ქაღალდების სპეკულაციას ეწევიან თავისი ხარჯით. საბირჟო კომიტეტთან არსებობს კოტირების კომისია, რ-იც საბირჟო ბიულეტენში ყოველდღიურად აქვეყნებს გაყიდული ფასიანი ქაღალდების რაოდენობასა და კურსს. იმპერიალიზმის ეპოქაში ფასიანი ქაღალდების ოპერაციები ძირითადად ბანკებში იყრის თავს და ამიტომ საფონდო ბ-ის დამოუკიდებელი როლი თანდათანობით ეცემა. ეცემა სასაქონლო ბ-ის როლიც, ვინაიდან მონოპოლიები გვერდს უვლიან მას და თვითონ ვაჭრობენ მასობრივი საქონლით. სპეციალიზებული სასაქონლო ბ-ები (ხორბლის, ბამბის, კაუჩუკის, ფერადი ლითონების და სხვ.) ფაქტობრივად მონოპოლიებს ემორჩილებიან. რევოლუციამდელ რუსეთში პირველი სასაქონლო და სათამასუქო ბ. გაიხსნა 1703 პეტერბურგში. 1796 ბ. გაიხსნა ოდესაში, 1839—მოსკოვში. ბ-ების უმრავლესობა რუსეთში შეიქმნა XIX ს. II ნახევარში. 1914 რუსეთში 115 ბ. იყო. ამათგან პირველობდა პეტერბ. ბ., რ-საც სასაქონლო და საფონდო განყ-ბები ჰქონდა. პროვინციის ბ-ები (უმეტესად სასაქონლო) დამოკიდებული იყვნენ პეტერბ. ბ-ზე. რუს. საფონდო ბ-ების ბრუნვაში წამყვანი ადგილი ეკავათ რუს. სახელმწ. ბანკსა და ფინანსთა სამინისტროს. სსრკ-ში ბ. გაიხსნა 1921 წ. 29 დეკ., ნეპის პერიოდში. მას ევალებოდა ბაზრის რეგულირება, საქონლის მიწოდება-მოთხოვნის პროპორციების გამოვლინება, სპეკულაციის შესუსტება, საქონლის ფასების დაწესება და დაცვა. ბ-ს ხელმძღვანელობდა ვაჭრობის სახ. კომისარიატი. 1923 შეიქმნა სასაქონლო ბ-ის საფონდო განყ-ბები უცხ. ვალუტის, აქციებისა და ფასიანი ქაღალდების ოპერაციების ჩასატარებლად იმ დროს სსრკ-ში 100-მდე ბ. იყო, მ. შ. თბილისშიაც. სსრკ-ში ბ-ები 1930 დაიხურა.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ 2, თ. 17, თბ., 1957; ტ. 3, ნაწ. 1, თ. 27, ნაწ. 2, თ. 30, 32, თბ., 1959; ე ნ გ ე ლ ს ი ფ., დამატებანი „კაპიტალის“ მესამე ტომზე. II — ბირჟა, იქვე; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22; Б о р т н и к М. Ю., Денежное обращение и кредит капиталистических стран, М., 1967, гл. 3, § 3.

ბ-ის ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა. XV ს-იდან ბ-თვის აგებენ დიდდარბაზებიან შენობებს, უმეტესად ზღვის სანაპირო ქალაქებში. აღსანიშნავია გვიანდ. გოთიკური ბ-ები ესპანეთში (ბ. პალმაში, კ. მალიორკაზე, 1426—51, არქიტ. გ. საგრერა; ვალენსიაში, 1483—86, არქიტ. პ. კომტე, ხ. ივერა) და ფლანდრიაში (ბ. ანტვერპენში, 1515 და 1531—32, არქიტ. დ. დე ვაგემაკერე). მოგვიანებით ბ-ის შენობებს აგებდნენ აღორძინების (ლოჯია დეი ბანკი გენუაში, 1570, არქიტ. გ. ალესი, ბ. კოპენჰაგენში, 1619—40, არქიტ. ლ. და ჰ. სტენვინკელები), ბაროკოსა (ბ. ლაიფციგში, 1678, არქიტ. ჰ. რიხტერი) და კლასიციზმის (ბ. პარიზში, 1808—26, არქიტ. ა. ბრონიარი; ნიუ-იორკში, 1836—42, არქიტ. ი. როჯერზი; ლონდონში, 1841—44, არქიტ. უ. ტაიტი) სტილით. XIX ს. შუა წლებიდან ბ-ის შენობები ეკლექტიკური ხასიათისაა (ბ. ბრიუსელში, 1873—76, არქიტ. ლ. სეიისი; ვენაში, 1874—77, არქიტ. თ. ე. ჰანსენი). XX ს. საბირჟო ნაგებობათა ნიმუშია ამსტერდამის ბ. (1897—1903, არქიტ. ჰ. პ. ბერლაგე), რ-ის უზარმაზარი დარბაზები დიდმალიანი სახურავითაა გადახურული. რუს. კლასიციზმის მნიშვნელოვანი არქიტ. ძეგლია ლ ე ნ ი ნ გ რ ა დ ი ს ბ. (1805—10, გაიხსნა 1816, არქიტ. ჟ. ტომა დე ტომონი). *პერიპტეროსის* ტიპის ნაგებობას გარს ერტყმის ტოსკანური კოლონადა. დარბაზი (41,35×21,38 *მ*) გადახურულია ნახევარწრიული კესონებიანი კამარებით და ნათდება ფრონტონებსა და კედლებში დაყოლებული ნახევრად მომრგვალებული სარკმლებით. შენობაში საფონდო ბ. იყო მოთავსებული, 1940-იდან აქ ცენტრ. სამხ.-საზღვ. მუზეუმია.

**ბირჟა შრომისა,** იხ. *შრომის ბირჟა.*

**ბირჟის შუამავალი,** დ ა ლ ა ლ ი, მ ა კ ლ ე რ ი, ბ რ ო კ ე რ ი, პიროვნება ან ფირმა, რ-იც შუამავლის ფუნქციას ასრულებს *ბირჟაზე* სხვადასხვა გარიგებების დროს. ბ. შ. გაწაფულია საქმიანობის განსაზღვრულ სფეროში და აქვს სრული ინფორმაცია ამ სფეროში მიმდინარე გარიგებების, აქციების კურსისა და სხვ. შესახებ. ბ. შ-ს, ჩვეულებრივ, ნიშნავს ბირჟის კომიტეტი, ზოგიერთ სახელმწიფოში კი (მაგ., საფრანგეთში) — მთავრობა. თანამედროვე ბ. შ-ები შეიძლება იყვნენ ცალკეული პირნი — დალალები, კანტორები ან ფირმები. მათ აქვთ საგანგებო დარბაზები, სადაც კლიენტებს ეკრანზე უჩვენებენ საფონდო ბირჟაზე მომხდარი უკანასკნელი გარიგებების შედეგებსა და მონაცემებს, აგრეთვე სატელეფონო, საკორესპონდენტო და სტატისტ. განყ-ბები, ბუხჰალტერია. ბ. შ-ის გარდა, რ-იც ბირჟის წევრია, ბირჟაზე საქმიანობენ არაოფიც. მაკლერები ანუ შავი ბირჟის მაკლერები, ე. წ. ბირჟის „კურდღლები“. ბ. შ. შუამავლობისათვის იღებს ბირჟის კომიტეტის მიერ დადგენილ გასამრჯელოს, ე. წ. კურტაჟს.

**ბირსი** (Bierce) ემბროუზ გუინეტ [24. VI. 1842, ჰორს-კეივ-კრიკი, ოჰაიოს შტ.,— 1914 (?), მექსიკა], ამერ. მწერალი. 1913—16 მექსიკის სამოქალაქო ომში უგზოუკვლოდ დაიკარგა. ბ. ლაკონიური ჟანრების — ნოველის, მოთხრობის, სკეტჩის, ესეის, მაქსიმების — ოსტატია; მისი შემოქმედება გამსჭვალულია პესიმიზმით, მარტოობისა და მიზანთროპული განწყობილებებით. რომანტ. ფანტასტიკასა და კოშმარებს იგი უთავსებს იუმორს, სატირას, გროტესკულ სახეებს. ბ-ის სკეტჩებისა და ნოველების კრებულებია: „თვითნაბადი ოქრო და მტვერი“ (1872), „აბლაბუდა თავის ქალაში“ (1874), „ჯარისკაცებისა და მოქალაქეების ამბავი“ (1891), „განა ეს დასაშვებია?“ (1893), იუმორისტული და სატირული განმარტებების კრებ. „ეშმაკის ლექსიკონი“ (1911) და სხვ.

ალ-**ბირუნი** აბუ ლ-რაიჰან მუჰამად იბნ აჰმად (4. X. 973 — 13. XII. 1048, სხვა მონაცემებით — 1050-ის შემდეგ), შუააზიელი მეცნიერი, ენციკლოპედისტი. დაიბადა ხვარაზმში. წერდა არაბ. ენაზე.

ბ-მ მრავალმხრივი ნიჭი გამოავლინა მეცნ. სხვადასხვა დარგში (ასტრონომია, მათემატიკა, ფიზიკა, გეოგრაფია, გეოლოგია, მინერალოგია, ეთნოგრაფია, ისტორია და ქრონოლოგია). შუა აღმოსავლეთის სწავლულთაგან პირველმა გამოთქვა ვარაუდი მზის გარშემო დედამიწის მოძრაობისა და ღერძული ბრუნვის შესახებ. ბ. იზიარებდა ძვ. ინდოელ სწავლულთა აზრებს და მზე მიაჩნდა ცეცხლოვან სფეროდ, რ-ის სინათლეს ბნელი მთვარე და ცთომილები აირეკლავს. მის მიერ განსაზღვრული *ეკლიპტიკის* ეკვატორთან დახრის კუთხის სიზუსტე ევროპელთათვის საუკუნეების მანძილზე მიუღწეველი რჩებოდა. ორიგინ. მეთოდით განსაზღვრა დედამიწის სფეროს სიდიდე. მისი ასტრონ. შეხედულებანი ძირითადად გადმოცემულია თხზულებაში „მასუდის კანონი.“ ამ უკანასკნელს თან ახლავს 1029 ვარსკვლავის კოორდინატთა და ბრწყინვალებათა კატალოგი. საყურადღებოა ბ-ს ღვაწლი მათემატიკაში. მის ნაშრომში — „წიგნი წრეში ქორდების პოვნის შესახებ“ მოცემულია ორიგინ. მათ. მეთოდები და დამტკიცებები. ბ-ს ეკუთვნის კუთხის ტრისექციისა და კუბის გაორკეცების ამოცანების დაყვანა მესამე ხარისხის განტ. ამოხსნაზე. მეტად საინტერესოა ბ-ს ვრცელი შრომა შუა აზიის ტოპოგრაფიის შესახებ. მასში მოცემულია ცნობები შორეულ გეოლ. წარსულში ამუდარიის მდინარების ცვლილებაზე. წიგნში „მინერალების ხვედრითი წონის განსაზღვრის წესები“ მოყვანილი აქვს მთელი რიგი რიცხვითი მონაცემები, რ-ებიც მალიან ახლოსაა თანამედროვე განსაზღვრებასთან. „ძველი ერების ქრონოლოგიაში“ ბ-მ დაწვრილებით აღწერა არაბების, სპარსელების, ებრაელების, ბერძნებისა და სხვ. კალენდარული სისტემები. ბ-ს ისტ. ტრაქტატი ინდ. შესახებ „გონებისათვის მისაღები ან მიუღებელი ინდოელთა მოძღვრების განმარტება“ ადრინდ. შუა საუკ. ინდოეთის ისტ. მნიშვნელოვანი წყაროა. ბ. ეჭვის თვალით უყურებდა რელიგ. ცრურწმენას, უარყოფდა ასტროლოგიას, რ-იც მჭიდრო კავშირში იყო რელიგიასთან. მიუხედავად იმისა, რომ არსებულის პირველმიზეზად ღმერთი მიაჩნდა, იგი თვლიდა, რომ ბუნებაში მიმდინარე პროცესებს საფუძვლად უდევს ბუნებრივ-მატერ. ძალები. მისი აზრით, ადამიანი ბუნების განვითარების შედეგია. ბ. ამტკიცებდა, რომ ბუნება შემეცნებადია, ხოლო შემეცნება კი გრძნობის ორგანოების მონაცემებს ემყარება. იგი მოითხოვდა მეცნ. ჭეშმარიტების გამიჯვნას რელიგ. დოგმებისაგან. უარყოფდა მეცნ. ცოდნის დოგმატურობას. ბ-ს იდეებმა დიდი გავლენა მოახდინა შუა საუკ. ფილოს. და საბუნებისმეტყველო აზრის განვითარებაზე შუა აზიასა და მთელს აღმოსავლეთში.

*ლიტ.*: ასტრონომიული კალენდარი. 1975, თბ., 1974; Бируни. Сб. ст., М.—Л., 1950.



ალ-ბირუნი.

**ბირშტონასი,** ქალაქი (1966-იდან) ლიტვის სსრ-ში, მდ. ნიამუნასის (ნემანი) მარჯვ. ნაპირზე, კაუნასიდან სამხრ-ით 39 *კმ*, 1,7 ათ. მცხ. (1969). ბალნეოლ., ტალახით სამკურნ. და კლიმ. კურორტი. ზაფხული ზომიერად თბილია (ივლ. საშ. ტემპ-რა 18,0°C), ზამთარი ზომიერად რბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა —5,0°C), ნალექები დახლ. 680 *მმ* წელიწადში. სამკურნ. საშუალებები: მინერ. წყაროები, რ-თა წყალს იყენებენ აბაზანებისათვის და სასმელად, ტორფის მინერ. ტალახი. სამედ. ჩვენებები: საყრდენ-სამოძრაო აპარატის, საჭმლის მომნელებელი და სისხლის მიმოქცევის ორგანოების, ნერვული სისტემისა და გინეკოლ. დაავადებები. სანატორიუმი, სააბაზანო. ბ-ის მახლობლად აღკვეთილია — პუნიის ფიჭვნარი.

**ბირცხა,** აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნის სოფლების *ზემო ბირცხისა* და *ქვემო ბირცხის* მვ. სახელწოდება.

**ბირჯა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (კელასურის სოფსაბჭო), აბიანდაჩამის ქედის სამხრ. მთისწინეთზე, მდ. კელასურის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 400 *მ*, შავი ზღვიდან 11 *კმ*, სოხუმიდან 15 *კმ*. ვ. კიკვიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბირ-ჰაკეიმი,** დასახლება ლიბიაში (ჩრდ. აფრიკა), რ-ის მიდამოებში 1942 წ. 27 მაისი — 11 ივნ. გაიმართა ბრძოლა გერმ.-იტალ. ფაშისტთა აფრიკულ კორპუსსა (სარდ. გენ. ე. *რომელი*) და ინგლისელთა მე-8 არმიას (სარდ. გენ. ნ. რიჩი) შორის. ამ ბრძოლაში თავი ისახელა ლეიტ.-კოლონელმა დ. *ამილახვარმა,* რ-იც გენ. კენიგის ბრიგადაში მე-13 ნახევარბრიგადს მეთაურობდა.

**ბისა,** კ ა რ ე ტ ა (Eretmochelys imbricata), ქვეწარმავალი ზღვის კუსებრთა ოჯახისა. აქვს 85 *სმ*-მდე სიგრძის გულისებრი ჯავშანი. ზურგის ბაკანი მუქი მურა ან წაბლისფერია, ყვითელი ან მოვარდისფრო ლაქებითა და სხივებით მო-



ბისექტრისა. სამკუთხედის სამივე კუთხის ბისექტრისები გადაიკვეთება ერთ O წერტილში, რომელიც ამ სამკუთხედში ჩახაზული წრეწირის ცენტრია; ხოლო სამკუთხედის ორი გარე კუთხისა და მესამე შიდა კუთხის ბისექტრისები აგრეთვე გადაიკვეთება ერთ წერტილში — გარეჩახაზული წრეწირის (ე. ი. წრეწირისა, რომელიც ეხება სამკუთხედის ერთ გვერდსა და დანარჩენი ორი გვერდის გაგრძელებას) ცენტრში. ასეთი გარეჩახაზული წრეწირები სამია ($O_1$, $O_2$, $O_3$ მათი ცენტრებია).

ხატული; მუცლის ფარი ყვითელია. ბ. გავრცელებულია ყველა ტროპ. და სუბტროპ. ზღვაში. იკვებება მოლუსკებით, ასციდიებით, ფეხსახსრიანებით, თევზებითა და ზღვის წყალმცენარეებით. წყლიდან მხოლოდ გამრავლების დროს ამოდის. დედალი ყოველწლიურად 100-ზე მეტ კვერცხს დებს. ბ-ს ბაკნის ძვლოვანი ფარებისაგან სხვადასხვა ნაკეთობა მზადდება, ხორცი ზოგან (მაგ., კაიმანის კ.) დელიკატესად ითვლება. საკვებად იყენებენ ბ-ს კვერცხებსაც. ამის გამო იგი გაძლიერებული რეწვის საგანია.

**ბისაუ** (Bissau), გვინეა-ბისაუს დედაქალაქი, ნავსადგ. ატლანტის ოკ. სანაპიროზე. 26 ათ. მცხ. (1974). საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. გააქვთ არაქისი, პალმის კაკალი და ზეთი, ხე-ტყე, ტყავი. ამზადებენ მცენარეულ ზეთს. სამეთუნეო წარმოება, ბრინჯის წმენდა. ხე-ტყის ხერხვა. დაარსდა XVII ს. ბოლოს როგორც პორტუგ. ფორტი და მონებით ვაჭრობის პუნქტი.

**ბისექტრისა** (ლათ. bis — ორჯერ და seco — ვჰკვეთ) კ უ თ ხ ი ს ა, წრფე, რ-იც კუთხის წვეროზე გადის და მას შუაზე ყოფს. ს ა მ კ უ თ ხ ე დ ი ს ბ. ეწოდება სამკუთხედის ერთ-ერთი კუთხის ბ-ის მონაკვეთს, რ-იც მოთავსებულია კუთხის წვეროსა და მის მოპირდაპირე გვერდთან გადაკვეთის წერტილს შორის. ბ. მოპირდაპირე გვერდს ყოფს მონაკვეთებად, რ-ებიც ფერდების პროპორციულია.

**ბისკაიის ყურე** (ფრანგ. Golfe de Gascogne, ესპ. Golfo de Vizcaya), ატლანტის ოკეანის ყურე ევრ. დას. სანაპიროსთან, ბრეტანისა (საფრ.) და პირენეს ნ.-კ-ებს შორის. შეჭრილია ხმელეთში 400 *კმ*-ზე. ფართ. 194 ათ. *კმ*², საშ. სიღრმე 1715 *მ*, მაქს. — 5120 *მ*. ერთვის მდ-ები ლუარა და გარონა. გარონის შესართავის ჩრდ-ით სანაპირო კლდოვანი და დანაწევრებულია, სამხრ-ით — დაბალი და მცირედ დანაწევრებული. პირენეს ნ.-კ-ის სანაპირო ზოლი კლდოვანი და ძალზე დანაწევრებულია. ხშირია შტორმები, განსაკუთრებით ზამთარში. წყლის ტემპ-რა თებერვალში ჩრდ. ნაწილში 5—6°C, სამხრ-ში 12—13°C. აგვისტოში, შესაბამისად, 10°C და 20—22°C. მარილიანობა დაახლ. 35‰. მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 6,7 *მ*-მდე. თევზჭერა. ბ. ყ-ის ნავსადგურებია ბრესტი, სენ-ნაზერი, ლა-როშელი, როშფორი (საფრანგეთი), სან-სებასტიანი, ბილბაო, სანტანდერი (ესპანეთი).

**ბისკვიტი,** მოუჭიქავი ფაიფური. XVIII ს. შუა წლებში გერმანიაში (იხ. *მაისენის ფაიფური*), უფრო გვიან კი რუსეთში, საფრანგეთსა და დანიაში ბ-გან აკეთებდნენ მაგიდაზე დასადგმელ სკულპტურულ ფიგურებს. საუკეთესო ფიგურები და კომპოზიციები მზადდებოდა სევრის (საფრანგეთი, ე. მ. *ფალკონეს* მოდელით) და კოპენჰაგენის (დანია, ბ. თორვალდსენის მოდელით) ფაიფურის ქ-ნებში.


ო. ბისმარკი.

**ბისკუპინის ნამოსახლარი,** ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლებისა და III მეოთხედის გამაგრებული ნამოსახლარი ბისკუპინის ტბაზე ქ. გნეზნოსთან (პოლონეთი). 1930—50-იან წწ. გათხრების დროს (ი. კოსტშევსკი და ზ. რაევსკი) აღმოჩნდა ხის გალავნისა და გრძელი სახლების ნაშთები. აგრეთვე რკინის, ბრინჯაოს, თიხისა და ხის ნაწარმი (ნავები, ნიჩბები, მშვილდები და ისრები, ეტლის ნაწილები, საქსოვი დაზგები, კერამიკა), რ-იც *ლუჟიცის კულტურას* ეკუთვნის. მოსახლ. მისდევდა მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას. დაუფლებული იყვნენ მეტალურგიას. აღმოჩენები ცხადყოფენ, რომ ბ. ნ-ის მოსახლეობას კავშირი ჰქონია ჩრდ. შავიზღვისპირეთის სკვითურ მოსახლეობასთან. კუნძულზე, სადაც ბ. მდებარეობს, არის აგრეთვე ადრინდ. შუა საუკ. გამაგრებული ნამოსახლარი.

**ბისმარკი** (Bismarck) ოტო ედუარდ ლეოპოლდ, თავადი ფონ ბ ი ს მ ა რ კ-შ ე ნ ჰ ა უ ზ ე ნ ი (1. IV. 1815, შენჰაუზენი, — 30. VII. 1898, ფრიდრიხსრუ), გერმ. სახელმწ. მოღვაწე, იუნკრულ-ბურჟ. გერმ. იმპერიის დამაარსებელი და პირველი რაიხსკანცლერი. წარმოშობით პომერანელი იუნკერი. პოლიტ. ასპარეზზე გამოვიდა 1847 (როცა პრუსიის გაერთ. ლანდტაგის დეპუტატი გახდა და უკიდურეს მემარჯვენე ფრთას მიემხრო). 1848 რევ. პერიოდში, როგორც ულტრამონარქისტი, ცდილობდა სისხლში ჩაეხშო ხალხის მასების დემოკრ. მოძრაობა, იბრძოდა გერმანიის „ქვემოდან" გაერთიანების წინააღმდეგ. 1851—59 პრუსიის წარმომადგენელი იყო გერმ. კავშირის ბუნდესტაგში მაინის ფრანკფურტში, 1859—62 პრუსიის ელჩი ჯერ პეტერბურგში, შემდეგ პარიზში.

1862 სექტ. დაინიშნა პრუსიის მინისტრ-პრეზიდენტად და საგარეო საქმეთა მინისტრად, უგულებელყო ლანდტაგის საბიუჯეტო უფლებები, გაატარა სამხ. რეფორმა, რ-მაც განამტკიცა გერმ. სახელმწიფოებს შორის პრუსიის სამხ. უპირატესობა, და დაიწყო გამალებული მზადება გერმ. კავშირიდან ავსტრიის განსადევნად. ბ. დაუფარავად აცხადებდა, რომ გერმ. გაერთიანება შესაძლებელია მხოლოდ „რკინითა და სისხლით". 1863 იგი რუსეთს შეუთანხმდა პოლ. აჯანყებულთა წინააღმდეგ შესაძლო ერთობლივ ღონისძიებათა შესახებ. 1864 დანიასთან ომში პრუსიამ ავსტრიასთან ერთად დაიპყრო შლეზვიგი და ჰოლშტაინი. 1866 პრუსიამ ომი გამოუცხადა ავსტრიას და დაამარცხა იგი სადოვის ბრძოლაში. ამან შესაძლებლობა მისცა ბ-ს 1867 დაეარსებინა ჩრდილო გერმ. კავშირი პრუსიის ჰეგემონიით. მოქნილი დიპლ. მანევრებით ბ-მა შეძლო საფრ. იმპერიის იზოლირება საერთაშ. ასპარეზზე, რამაც განაპირობა საფრ. მარცხი პრუსიასთან 1870—71 ომში. 1871 წ. 18 იანვ. ვერსალში ოფიციალურად გამოცხადდა გერმ. იმპერიის ჩამოყალიბება. გერმ. ეროვნულ სახელმწიფოდ გაერთიანება ისტორიულად პროგრ. მოვლენა იყო. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, რომ რაკი გაერთიანება ვერ მოხერხდა რევოლუციურად, იგი განხორციელდა კონტრრევოლუციურად, იუნკრულად და სწორედ ბისმარკმა თავისებურად, იუნკრულად, გააკეთა პროგრესული საქმე (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 114).

იმპერიის ჩამოყალიბების შემდეგ ბ., როგორც რაიხსკანცლერი, თითქმის 20 წლის განმავლობაში ფაქტობრივად შეუზღუდავად მართავდა გერმანიას. რაიხსკანცლერობის პირველ პერიოდში იგი ეყრდნობოდა ეროვნ.-ლიბერ. პარტიას და ე. წ. *„კულტურკამპფის"* დროს მასთან ერთად გამოდიოდა კლერიკალურ-პარტიკულარისტული ოპოზიციის წინააღმდეგ, რ-საც კათოლ. ეკლესია უჭერდა მხარს. მკვეთრად რეაქციული გახდა ბ-ის პოლიტიკა პოლონელთა ეროვნ.-განმათ. მოძრაობისა და გერმ. პროლეტარიატის წინააღმდეგ. სოციალისტების წინააღმდეგ განსაკუთრებული კანონის მეშვეობით ბ. შეეცადა ჩაეხშო მზარდი მუშათა მოძრაობა და აელაგმა ს.-დ. პარტია. მაგრამ ამ ფრონტალურმა შეტევამ მარცხი განიცადა. ბ-ის რაიხსკანცლერობის დასასრულს ნათლად გამოიკვეთა მმართველი წრეების მისწრაფება მშრომელ მასებთან ბრძოლაში დიქტატორული მეთოდები ლიბერ. დემაგოგიით შეეცვალათ.

ბ-ს უმნიშვნელოვანეს საგარეო პოლიტ. ამოცანად მიაჩნდა ჩაეშალა ანტიგერმ. კოალიციების შექმნის ყოველგვარი შესაძლებლობა, არ დაეშვა საფრ. ძლიერების აღორძინება. ამ მიზანს ემსახურებოდა 1873 დადებული რუსეთ-ავსტრია-გერმ. შეთანხმება („სამი იმპერატორის კავშირი"). ამავე დროს ბ. ცდილობდა უკიდურესად გაერთულებინა რუსეთის მდგომარეობა ახლო აღმოსავლეთში, დაეპირისპირებინა მისთვის ბალკანეთზე ავსტრია-უნგრეთი, ხოლო ხმელთაშუა ზღვის აუზში — ინგლისი, და „პატიოსანი მაკლერის" ნიღაბს ამოფარებულს, ისევე როგორც 1878 ბერლინის კონგრესზე, მათი წინააღმდეგობები გერმ. იმპერიის სასარგებლოდ გამოეყენებინა. 1879 ბ-მა ხელი მოაწერა სამხ. შეთანხმებას ავსტრია-უნგრეთთან, რ-იც იტალიის შეერთების შემდეგ *სამთა კავშირად* გადაიქცა (1882). ამავე დროს ბ. 1887 ე. წ. „გადაზღვევის ხელშეკრულებით" ცდილობდა კეთილგანწყობა შეენარჩუნებინა რუსეთთანაც. ამგვარმა რთულმა დიპლ. მანევრირებამ ბოლოს და ბოლოს უარყოფითი შედეგი გამოიღო — 80-იანი წწ. დასასრულს დაიწყო რუსეთ-საფრ. დაახლოება, რაც 1891—93 მათ შორის სამხ. კავშირის დადებით დამთავრდა. საშინაო პოლიტიკის მარცხის და საგარეოპოლიტიკური წარუმატებლობის გამო ბ. ახალგაზრდა იმპერატორმა ვილჰელმ II-მ რაიხსკანცლერის პოსტიდან გადააყენა (1890 მარტში). „რკინის კანცლერის" ეპოქა დამთავრდა, მიუხედავად იმისა, რომ მას ჯერ კიდევ დიდი პოლიტიკური გავლენა ჰქონდა.

*თხზ.*: Die gesammelten Werke, [Bd. 1—15], B., 1924—35; Мысли и воспоминания, т. 1—3, М., 1940—41.

*ლიტ.*: Э н г е л ь с Ф., Социализм г-на Бисмарка, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 19; Е р у с а л и м с к и й А. С., Бисмарк: дипломатия и милитаризм, М., 1968.

*ნ. კიკვაძე.*

**ბისმარკის არქიპელაგი,** ა ხ ა ლ ი ბ რ ი ტ ა ნ ე თ ი, კუნძულთა ჯგუფი მელანეზიაში (წყნარი ოკ.). ახალი გვინეის ჩრდ.-აღმ-ით. გაეროს დაქვემდებარებული ტერიტ. პაპუა — ახალი გვინეის (ემორჩილება ავსტრალ. კავშირის მმართველობას) ნაწილი. შედგება ორი დიდი კუნძულის (ახალი ბრიტანეთი, ახალი ირლანდია), საადმირალოს კ-ებისა და სხვ. მცირე კუნძულებისაგან. ფართ. დაახლ 50 ათ. *კმ*². მოსახლ. 218 ათ. კაცი (1966) — მელანეზიელები და პაპუასები. დიდი კუნძულები მთიანია, მცირე — ვულკ. და მარჯნისა. კუნძულებზე მოქმედი ვულკანებია. არის ნოტიო ეკვატორული ტყეები. აშენებენ ქოქოსის პალმას, ბანანს, შაქრის ლერწამს, მოჰყავთ ბამბა, თამბაქო. თევზჭერა, მარგალიტის მოპოვება. მნიშვნელოვანი დასახლ. პუნქტები და ნავსადგურებია: რაბაული, კავიენგი, ლორენგაუ. აღმოაჩინეს ჰოლანდიელებმა 1616 წ. 1884 გერმ. კოლონია გახდა და ეწოდა ო. ბისმარკის სახელი.

**ბისმუთი** (ლათ. Bismuthum), Bi, მენდელეევის პერიოდული სისტემის V ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 83, ატ. მასა 208,980; მოვერცხლისფრო-რუხი მყიფე ლითონი. $t_{დნ}$ 271,3°C, $t_{დუღ}$ 1560°C, სიმკვრივე უდრის 9800 *კგ/მ*³, ხვედრითი სითბოტევადობა (20°C) — 123,5 *ჯ/კგ·K*. ბ. ლითონთა შორის ყველაზე მეტად დიამაგნიტურია. ბუნებრივი ბ. შედგება ერთი იზოტოპისაგან $^{209}Bi$. ბ. ცნობილი იყო ჯერ კიდევ XV—XVI სს-ში. დიდხანს მიაჩნდათ კალის, ტყვიის ან სტიბიუმის სახესხვაობად. მოიპოვება მინერალების სახით, ყველაზე მეტად გავრცელებულია ბ-ის კრიალა $Bi_2S_3$, თვითნაბადი ბ. Bi, ბისმითი $Bi_2O_3$ და სხვ. ბუნებრივ ბ-ს სუსტი რადიოაქტიურობა ახასიათებს. მაგნ. ველის მოქმედების შედეგად მისი ელექტროგამტარობა სხვა ლითონებთან შედარებით უფრო მეტად ეცემა. ამიტომ მას იყენებენ ძლიერი მაგნ. ველის ინდუქციის გასაზომად. ოთახის ტემპ-რაზე ბ. მყიფეა და ადვილად იფხვნება. 120—150°C-ზე ბ. კარგად იჭედება, 1000°C გახურებისას იწვის მოცისფრო ალით და მიიღება ყვითელი ფერის ბ-ის ჟანგი. გახურებისას ბ. უშუალოდ

დება ჰალოგენებს, გოგირდს, სელენს და ტელურს. აზოტსა და ფოსფორს ბ. უშუალოდ არ უერთდება. *ძაბვათა მწკრივში* ბ. მდებარეობს წყალბადსა და სპილენძს შორის, იგი განზავებულ გოგირდმჟავასა და მარილმჟავაში არ იხსნება, ცხელ კონცენტრირებულ გოგირდმჟავასა და აზოტმჟავაში კი იხსნება და შესაბამისად გამოყოფს $SO_2$ და აზოტის ჟანგეულებს. დაბალვალენტოვან ნაერთებში ბ. ფუძე თვისებებს იჩენს. მისი ჟანგბადნაერთებიდან მნიშვნელოვანია ჟანგი $Bi_2O_3$, რ-საც იყენებენ ბ-ის მარილების მისაღებად. +3- და+5-ვალენტოვანი ბ-ის მარილების განზავებული ხსნარები ჰიდროლიზდებიან და წარმოქმნიან ფუძე მარილებს. ბ-ის ჰიდროჟანგი $Bi(OH)_3$ თეთრი ფიფქისებრი ნალექია, რ-იც მიიღება ბ-ის ხსნად მარილებზე ტუტეების მოქმედებით. ბ-ისა და მაგნიუმის შენადნობზე მჟავათა მოქმედებით მიიღება არამდგრადი ნაერთი — ბისმუთინი $BiH_3$. ზოგიერთ ლითონთან (ტყვიასთან, კადმიუმთან, კალასთან) ბ. ადვილდნობად ევტექტიკებს წარმოქმნის, ნატრიუმთან, კალიუმთან, მაგნიუმთან, კალციუმთან კი — ინტერმეტალურ ნაერთებს, რ-თა დნობის ტემპ-რა აღემატება შემადგენელი ლითონების დნობის ტემპ-რებს. მადნის გამდიდრების შემდეგ ბ-ს ღებულობენ კონცენტრატებიდან პირო- ან ჰიდრომეტალ. მეთოდით. ბ-ს ფართოდ იყენებენ ტყვიის, კადმიუმის, კალის შემცველი ადვილდნობადი შენადნობების (მაგ., ვუდის შენადნობის) დასამზადებლად. ამ შენადნობებს იყენებენ კბილების საპროთეზო ტექნიკაში, ხანძარსაწინააღმდეგო მოწყობილობათა დნობადი საცობების დასამზადებლად და სხვ. ბ-ის ნაერთებს იყენებენ მეტალურგიაში, ატომურ ტექნიკაში, მინისა და კერამ. წარმოებაში.

მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი ბ. და მისი პრეპარატები ანტისეპტიკურ და სათრიმლავ საშუალებად იხმარება. მოსაფრქვევი ფხვნილებისა და მალამოების (ქ ს ე რ ო ფ ო რ მ ი, დ ე რ მ ა ლ ი) სახით ბ-ს იყენებენ დამწვრობის, დერმატიტების და ზედაპირული პიოდერმიების დროს. მცენარეულ ზეთში შეწონილი ბ-ის ზოგიერთი შენაერთი (ბ ი ს მ ო ვ ე რ ო ლ ი, ბ ი ო ქ ი ნ ო ლ ი) იხმარება ინიექციებისათვის ათაშანგის მკურნალობისას.

*ლიტ.*: Глазков Е. Н., Висмут, Таш., 1969; Томсон Дж. Г., Висмут, пер. [с англ.], Л., 1932.

**ბისმუთინი,** ბ ი ს მ უ თ ი ს ბ რ ი ა - ლ ა, სულფიდების ჯგუფის მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Bi_2S_3$. შეიცავს Bi — 81,30%, S — 18,70%, ზოგჯერ Pb, Cu, Fe, As, Sb და სხვ. მინარევებს. კრისტალდება *რომბულ სინგონიაში*. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2—2,5, სიმკვრივე 6780—6810 *კგ/მ*$^3$. გავრცელებულია ჰიდროთერმულ, გრაიზენულ, ასევე კონტაქტმეტასომატურ საბადოებში. ბ. ბისმუთის შემცველი მთავარი მინერალია.

**ბისო,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ხახმატისწყლის (ხევსურეთის არაგვის მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1760 *მ*, დუშეთიდან 75 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (12 *კმ*).

**ბისონი** (სემიტ. ბუც>ბერძნ. Byssos), ძველი და ახალი აღთქმის წიგნების მიხედვით თეთრი ან სხვადასხვაფრად შეღებილი (მეწამული, მუქწითელი, იისფერი, ყვითელი და სხვ.) ძვირფასი ქსოვილი. ბ. ეწოდებოდა ამავე ქსოვილისაგან დამზადებულ სამოსსაც. ძვ. ებრაელთა შორის და ეგვიპტეში იგი ეცვათ მდიდრებს, ხმარობდნენ მუმიების შესახვევად. ბ-ს ბიზანტიის იმპერიაში იცვამდნენ ბიზანტ. იმპერატორები და სახელმწიფოს საერო და საეკლ. მაღალი მოხელეები — პატრიარქები და ეპისკოპოსები. გვიანდ. ხანის ბიზანტიაში სამღვდელმთავრო ბ-ს მისი უფორმობის გამო „საკოსაც“ (ბერძნ. ტომარა) უწოდებდნენ. ეს სახელწ. შემოინახა რუს. ეკლესიამ. ბ. საქართველოშიც სამეფო სამოსის შემადგენელი ნაწილი იყო. იგი ადრიდანვე ეცვათ ეკლესიის უმაღლეს საჭეთმპყრობლებს — კათალიკოს-პატრიარქებს. ეპისკოპოსებს „სამეუფეო ბისონით“ „შემოსვის“ უფლება მხოლოდ XVIII ს-ში ებოძათ. კათალიკოსი ან ეპისკოპოსი ბ-ით იმოსება მხოლოდ მღვდელმსახურების დროს, მაგრამ მხარზე უსათუოდ შემოხვეული ან გადაფენილი აქვს ომფორი, როგორც წირვის შესრულების უფლების ნიშანი. ქართ. საერო და სას. ბ-ის შესახებ ცნობები მოიპოვება XI—XVIII სს. წერილობით წყაროებში, მისი გამოსახულება შემორჩენილია კედლის მხატვრობაში. ბ-ის ქსოვილად ქართ. წყაროებში მოიხსენიება: სკარამანგი, ზეზი, ოქსინო, ოქროქსოვილი, სტავრა, დიბა და სხვ. ბ-ით შემოსვისას მისი ფერი და შემკულობა დამოკიდებულია წირვა-ლოცვის ხასიათზე, მაგ., *აღდგომას* იცვამენ თეთრ ბრწყინვალე ბ-ს, ვნების კვირაში — შავს და ა. შ.

*ბ ლომინაძე.*

**ბისტი,** ბ ი შ ტ ი, სეფიანთა ირანში XV ს. ბოლოს შემოღებული სამონეტო სისტემის უმცირესი ნომინალი (ნომინალური წონა 0,93 გრ). ჭრიდნენ ვერცხლისა და სპილენძისაგან სადღესასწაულო დღეებში მოწყალების გასაცემად. მოხსენიებულია ქართ. წყაროებშიც.

*ი. ჯალაღანია.*

**ბისტრი** (ფრანგ. bistre), წყალში ხსნადი მცენარეული წებოსა და მურქნის ჭვარტლისაგან დამზადებული გამჭვირვალე, ყავისფერი საღებავი. იყენებდნენ XV—XVIII სს. ევრ. მხატვრები ფუნჯითა და კალმით სახატავად. XVIII ს. ბოლოს ბ. შეცვალა *სეპიამ* და *ტუშმა*.

**ბისტრიცა-ნესეუდი** (Bistrita-Năsăud), ჟუდეცი ჩრდ. რუმინეთში, ტრანსილვანიის პლატოსა და აღმ. კარპატებში. ფართ. 5,3 ათ *კმ*$^2$. მოსახლ. 291 ათ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბისტრიცა. მაღალპროდუქტიული მეცხოველეობა (ჯიშიანი მსხვ. რქ. საქონელი, მეცხვარეობა), არის ხორბლის ნათესები, მთისწინეთში ვაშლისა და ქლიავის ბაღები. მთიან რ-ნებში ამზადებენ ხეტყეს. პოლიმეტალების მადნის (როდნა), სამშენებლო მასალის მოპოვება. კვების (მეცხოველეობის პროდუქტების გადამუშავება) და ხის დამამუშ. (ხე-ტყის ხერხვა, ავეჯისა და ქაღალდის წარმოება) მრეწვ.; მთავარი სამრეწვ. ცენტრებია ქ-ები ბისტრიცა და ნესეუდი, აქვეა ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო და ლითონდასამუშ. საწარმოები.

**ბისულფატები,** გოგირდმჟავას მჟავური მარილები; ამჟამად მათი მიღებული სახელწოდებაა *ჰიდროსულფატები*.

**ბისულფიტები,** გოგირდოვანმჟავას მჟავური მარილები; ამჟამად მათი მიღებული სახელწოდებაა *ჰიდროსულფიტები*.

**ბისუსი,** 1. ზოგი ორსაგდულიანი მოლუსკის ე. წ. ბისუსის ჯირკვლის პროდუქტი. გამოყოფისთანავე მაგრდება და წარმოქმნის მკვრივ, აბრეშუმისებრ ძაფებს, რ-თა საშუალებით მოლუსკი წყალქვეშა საგნებს ეკვრის. უძველეს დროში მსხვილი მოლუსკის — პ ი ნ ა ს ბ-გან ამზადებდნენ განსაკუთრებით ელვარე ლამაზ ქსოვილს—*ბისონს*. 2. მტკნარი წყლის თევზების ქვირითის დაავადება, რ-საც იწვევს ზოგიერთი სოკო.

**ბიტელი** (Bittel) კურტ (დ. 5. VII. 1907, ბრენცის ჰაიდენჰაიმი), გერმ. არქეოლოგი და ორიენტალისტი. ტიუბინგენის უნ-ტის წინა და ძვ. ისტ. პროფესორი, 1960-იდან ბერლინის გერმ. არქეოლ. ინ-ტის პრეზიდენტი. მცირე აზიის, განსაკუთრებით წინახეთური და ხეთური კულტურების მკვლევარი. 1931-იდან ხელმძღვანელობს ბოღაზქოის გათხრებს.

*ი. გაგოშიძე.*

**ბიტი** (Beatty) დეივიდ (17. I. 1871, დუბლინი, — 11. III. 1936, ლონდონი), ინგლ. ფლოტის ადმირალი (1919), ჩრდ. ზღვის გრაფი და ბრუქსბის გრაფი (1919). ფლოტში მსახურობდა 1884-იდან. 1896—98 მონაწილეობა მიიღო დამსჯელ ექსპედიციებში სუდანსა და ეგვიპტეში, 1900 — იჰეტუანის აჯანყების ჩახშობაში ჩინეთში. 1913-იდან მეთაურობდა კრეისერების, შემდეგ სახაზო კრეისერების ესკადრას. I მსოფლიო ომის დროს აქტიურ მონაწილეობას იღებდა ჰელგოლანდის (1914) და დოგერბანკის (1915), აგრეთვე იუტლანდიის ბრძოლებში (1916). 1916 — 18 იყო გრანდფლიტის (დიდი ფლოტი) მეთაური. 1919 — 27 პირველი საზღვ. ლორდი (სფშტაბის უფროსი).

**ბიტი** (ინგლ. binary — ორობითი და digit — ნიშანი, ციფრი), ინფორმაციის რაოდენობის ორობითი საზომი ერთეული (იხ. *ინფორმაციის თეორია*).

**ბიტიუგი,** მდინარე რსფსრ ვორონეჟის ოლქში (ზემო დინება ტამბოვის ოლქშია), დონის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 379 *კმ*, აუზის ფართ. 8840 *კმ*$^2$. მიედინება ოკადონის ვაკეზე. აუზში 400-ზე მეტი ტბაა. ხეობა განიერია, ზოგან დაჭაობებული. მარჯვ. ნაპირი მაღალია, ზოგან ტყიანი; მარცხ. — დამრეცი, სტეპიანი. საზრდოობს თოვლის წყლით. საშ. წლ. ხარჯი ქ. ბობროვთან 18,2 *მ*$^3$*/წმ*. იყინება შუა დეკ-ში. ყინულსვლა მარტის ბოლოსა და აპრ. დასაწყისშია.

**ბიტნიკები** (ინგლ. beat — დარტყმა, და რუს სუფიქსი nik), XX ს. 50-იანი წწ. ახალგაზრდა ამერ. მწერალთა ჯგუფი. აღმოცენდა ამავე სახელწოდების ანარქიული სოც. მოძრაობის საფუძველზე. ბ. 20-იანი წწ. „დაკარგული თაობის“ შორეული მემკვიდრეები არიან და უახლოვდებიან ინგლ. „გაჯავრებული ახალგაზრდების“ ლიტ. დაჯგუფებას. 60-იანი წწ. ამერიკაში მათი მემკვიდრეები არიან „ჰიპები“ („იპები“). ბ. უარყოფენ ამერ. ცხოვრების ყოველგვარ ნორმებს, ცივილიზაციას, ტექნიკას, კონფორმიზმს; განზე დგანან საზ. ცხოვრებისაგან. მათი მიზანია თავისუფალი, შეუზღუდავი ყოფა, მოურიდებელი აყოლა ყოველგვარი სურვილისა, თავდავიწყება. მათ განსაკუთრებით იტაცებს ჯაზური მუსიკის შმაგი და გონების ჩამხშობი რიტმი. ბ-ის მხატვრული ლიტ. სტილი შეესატყვისება მათ ანარქიზმსა და ქაოტურობას. ისინი შეგნებულად გაურბიან ტრად. მწერლობის ნორმებს; ნაწარმოებები კომპოზიციურად დაშლილია, ენობრივ-გრამატ. ნორმები — დარღვეული; მიმართავენ იმპრესიონისტულ ჩანახატებს, თავისუფალ ასოციაციებს, ჟარგონს, უცენზურო გამოთქმებს, აძლიერებენ რიტმულობას, ბ-ის შემოქმედება გამოხატავს პასიურ და უსასოო, თუმცა კი გამწვავებულ პროტესტს მათი გარემომცველი ამერ. სინამდვილისადმი.

**ბიტოვნიტი,** პლაგიოკლაზების ჯგუფის კარკასული სტრუქტურის ალუმოსილიკატი, მინერალი. $SiO_2$-ით ღარიბი ფუძე პლაგიოკლაზი. შეიცავს 70—90% ანორთიტის მოლეკულას. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6—6,5, სიმკვრივე 2720 *კგ/მ*$^3$. ბ. ფუძე მაგმური ქანების (გაბრო, ბაზალტი და სხვ.) დამახასიათებელი ქანმაშენი მინერალია.

**ბიტომი** (Bytom), ქალაქი სამხრ. პოლონეთში, კატოვიცეს სავოევოდოში. 194 ათ. მცხ. (1974). ზემო სილეზიის ქვანახშირის აუზის სამთო-სამრეწვ. ცენტრი. ქვანახშირის მძლავრი შახტები (15 მლნ. ტ-მდე წელიწადში), იღებენ ტყვია-თუთიის მადანს (XII ს-იდან). კოქსის წარმოება, შავი მეტალ., მძიმე მანქანათმშ.,

ქიმ., საფეიქრო და ავეჯის მრეწვ., ოპერის თეატრი.

**ბიტოსი** (Bitossi) რენატო (31. III. 1899, ფლორენცია, — 6. X. 1969, რომი), იტალ. და საერთაშ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. იტალ. კომპარტიის წევრი 1921-იდან. 1927—43 ფაშისტური ტრიბუნალის განაჩენით პატიმრობასა და გადასახლებაში იყო. 1943—45 აქტიურად მონაწილეობდა ჰიტლერელი ოკუპანტებისაგან იტალ. განთავისუფლებაში. 1946-იდან იტალ. კომპარტიის ცკ-ის წევრი. 1946—47 დამფუძნებელი კრების დეპუტატი. 1948-იდან სენატორი, 1945—46 და 1957—60 ფლორენციის შრომის პალატის მდივანი, ხოლო 1947—57 იტალ. შრომის საყოველთაო კონფედერაციის (იშსკ) მდივანი. 1960-იდან იშსკ-ის სოც. დახმარების ეროვნ. ინ-ტის დირექტორი და იშსკ-ის ხელმძღვანელი კომიტეტის წევრი. პროფკავშირთა V (1961, დეკ.) და VI (1965, ოქტ.) მსოფლიო კონგრესებზე აირჩიეს პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციის (პმფ) თავმჯდომარედ.



რ. ბიტოსი.

**ბიტუმი** (ლათ. bitumen — ფისი), მყარი ან თხევადი კონსისტენციის ორგ. ნივთიერებები, რ-ებიც მრავალრიცხოვან ორგ. ნაერთთა ნაირგვარ ნარევებს წარმოადგენს. ბ-ის უმრავლესობა გოგირდნახშირბადში იხსნება. ბუნებაში გვხვდება ბუდობების სახით, აგრეთვე გაფანტული ქანებში. ბ. ორი სახისაა — ბუნებრივი და ტექნიკური.

ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი ბ-ები იყოფა ნაფტიდებად და ნაფტოიდებად. ნაფტიდებს მიეკუთვნება ნავთობი და მისი ბუნებრივი პროდუქტები: მალტები, ასფალტები, ასფალტიტები, კერიტები, ოზოკერიტები და სხვ. ნაფტოიდები ორგ. ნივთიერების ბუნებრივი აქროლების ნაფტიდის მსგავსი პროდუქტებია. ტ ე ქ ნ ი კ უ რ ბ-ებს იღებენ ნავთობის ნარჩენებისა და წიაღისეული ნახშირების გადამუშავების პროდუქტებისაგან. მათ ჩვეულებრივ მყარი ან ბლანტი კონსისტენცია აქვთ. ნავთობისაგან მიღებული ბ-ების მთავარი კომპონენტებია: ასფალტენები (განაპირობებს ბ-ის სიმაგრეს), ფისები (უზრუნველყოფს ცემენტაციას და ელასტიკურობას) და ნავთობის ზეთები (ასფალტენებისა და ფისების გამათხიერებელი გარემო). ტექ. ბ-ების უმნიშვნელოვანესი მაჩვენებლებია: დუქტილობა — უნარი, გაჭიმვის დროს წარმოქმნას გარკვეული სიგრძის ძაფი (განისაზღვრება იმ ძაფის სისქით, რ-იც წარმოიქმნება ბ-ის სტანდ. ნიმუშის გაწყვეტამდე გაჭიმვის შედეგად), პენეტრაცია — ახასიათებს ბ-ის სიბლანტეს [განისაზღვრება ბ-ის ფენაში ფოლადის ნემსის შეღწევის სიღრმით 5 *წმ* განმავლობაში, როდესაც დატვირთვა 1 *ნ* (0,1 *კგძ*) ტოლია]. ბ-ის დასახასიათებლად მნიშვნელობა აქვს აგრეთვე დარბილებისა და აალების ტემპ-რას და სიმკვრივეს.

მრეწვ. ამზადებს მყარ, ნახევრად მყარსა და თხევად ბ-ებს. ნავთობის მყარ ბ-ებს იყენებენ სახურავი მასალის — რუბეროიდის და ბ-ის მასტიკის მისაღებად; ნახევრად მყარს — ჰიდროიზოლაციური მასალის (ჰიდროიზოლი, ბორულინი, ბიტუმირებული ქსოვილი და სხვ.), საგზაო, საშენი ასფალტის ხსნარების, ასფალტის, ბ-ის პლასტიკებისა და სხვ. წარმოებაში, თხევადს — საგზაო მშენებლობაში.

მრეწვ. სხვადასხვა დარგში გამოყენებული ბ-ების საერთო რაოდენობიდან 90%-ზე მეტი მოდის ხელოვნურ ბ-ებზე, რ-ებსაც ნავთობიდან იღებენ; მათი მსოფლიო წარმოება ათობით მლნ. ტონას შეადგენს.

ტორფიდან და მურა ნახშირიდან ორგ. გამხსნელებით გამოყოფილ პროდუქტებს ეწოდება მ ყ ა რ ი ს ა თ ბ ო ბ ი ს ბ-ები. მათ იყენებენ სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგში: სამსხმელო საქმეში, როგორც მოდელური შედგენილობის კომპონენტს პრეციზიული ჩამოსხმის დროს (ჩამოსხმა გამომდნარი მოდელების მიხედვით), ელექტროტექ. მრეწველობაში — ელექტროიზოლაციურ მასალად, აგრეთვე ტყავის, ხის, ქაღალდისა და სხვ. ნაკეთობათა მოსაპირკეთებლად. ბ-ს ადამიანი ჯერ კიდევ უძველეს დროში იყენებდა. ცნობილია ნაგებობები მესოპოტამიასა და ეგვიპტეში, რ-თა მშენებლობის დროს, ძვ. წ. III ათასწლეულში, გამოყენებულია ბ.; ბ-ით ფარავდნენ წყალსაცავებსა და მარცვლეულის საცავებს, ამაგრებდნენ კედლისა და იატაკის ფილებს სასახლეებში და ტაძრებში, ბ. გამოუყენებიათ იმ გვირაბის ჰიდროიზოლაციისათვის, რ-იც აგებულია მდ. ევფრატის ქვეშ ძვ. წ. I ათასწლეულის დასაწყისში. *ზ. ოთხმეზური.*

**ბიტუმის ლაქები,** ბუნებრივი ან ხელოვნური ბიტუმების ხსნარები ორგანულ გამხსნელებში. ბ. ლ-ს ამზადებენ ბუნებრივი (ნაცრისა და გოგირდის მინ. რაოდენობით შემცველი ასფალტიტები) ან ხელოვნური (ნავთობის ქიმ. გადამუშავებით მიღებული) ბიტუმებისაგან. გამხსნელებად იყენებენ სკიპიდარს, უაიტ-სპირიტს, ქსილოლსა და სხვ. ბიტუმებს შეალღობენ ბუნებრივ ან სინთეზურ ფისებთან 280°C-ზე, შემდეგ გაცივებულ ნადნობში (170°C) შეჰყავთ გამხსნელი. ზეთოვანი ბ. ლ-ის დასამზადებლად უმატებენ შრობად ზეთებსა (მაგ., სელის, ტუნგოს) და სიკატივებს (ცხიმოვან მჟავათა ტყვიის, მანგანუმისა და კობალტის მარილები). დანიშნულებისა და გამოყენების პირობების მიხედვით ლაქები ერთმანეთისაგან განსხვავდება სიბლანტით, დაფარვის უნარითა და შრობის დროით. ბ. ლ-ს იყენებენ ანტიკოროზიულ საშუალებად და ელექტროსაიზოლაციოდ, ბოლო ხანს ახ. ლაქსაღებავების წარმოების განვითარებასთან დაკავშირებით მისი გამოყენება შემცირდა.

**ბიტუმსაზიდი,** თხევადი (200°C-მდე გაცხელებული) ბიტუმის გადასაზიდი სპეციალიზებული ცისტერნიანი ავტომობილი. აქვს გამაცხელებელი ან შემთბობი მოწყობილობა (ორივე მუშაობს დიზელის ან ნავთის სათბობით), ცისტერნაში ჩასხმული ბიტუმის დონის მაჩვენებელი, თერმომეტრები და ბიტუმის ჩამოსასხმელი ლითონის მოქნილი სახელოები. თუ ბ-ს ბიტუმის მანაწილებელს დავუყენებთ, შეიძლება ავტოგუდრონატორად გამოვიყენოთ გზების, აეროდრომებისა და სხვ. მშენებლობისას. თანამედროვე ბ-ის ტევადობაა 3—25 $მ^3$.



ბიტუმსაზიდი.

**ბიუკენენი** (Buchanan) დეივიდ (1779—1848), ინგლ. პუბლიცისტი და ეკონომისტი, ა. *სმითის* მიმდევარი. 1814 გამოსცა ა. სმითის ნაშრომი „გამოკვლევა ხალხთა სიმდიდრის ბუნებისა და მიზეზების შესახებ“ სამ ტომად, შენიშვნებით. მე-4 ტომში მოათავსა საკუთარი კომენტარები და მასალა, რ-იც უმთავრესად ეხება დაბეგვრასა და სავაჭრო პოლიტიკას დიდ ბრიტანეთში. ბ-ის ეს ნაშრომი ა. სმითის შეხედულებათა შემდგომი განვითარებაა. მასში გაშუქებულია, თუ რა გავლენას ახდენს მოთხოვნა-მიწოდება ფულის მიმოქცევაზე, საცვლელ ღირებულებასა და ფასების დონეზე. ბ. დიდ ყურადღებას აქცევდა მიწის რენტის წყაროებისა და არსის გარკვევის საკითხსაც.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954; მ ი ს ი ვ ე, ზედმეტი ღირებულების თეორიები („კაპიტალის“ IV ტომი), ნაწ. 2, თბ., 1968.

**ბიუკენენი** (Buchanan) ჯეიმზ (23. IV. 1791, მერსერსბერგი, პენსილვანიის შტ., — 1. VI. 1868, უიტლენდი, თანამედროვე ლანკასტერი, პენსილვანიის შტ.), აშშ-ის სახელმწ. მოღვაწე, თავდაპირველად ემხრობოდა ფედერალისტების პარტიას, შემდეგ გახდა დემოკრ. პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. 1821—31 იყო წარმომადგენელთა პალატის წევრი, 1832—33 — აშშ-ის დესპანი რუსეთში, 1834—45 — სენატორი, 1845—49 — სახელმწ. მდივანი. მექსიკის წინააღმდეგ ომისა და ტეხასის ანექსიის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1853—56 აშშ-ის დესპანი დიდ ბრიტანეთში. 1857—61 აშშ-ის პრეზიდენტი. მისი პრეზიდენტობის დროს გამწვავდა მონობის საკითხი. ბ. გამოდიოდა ლინკოლნის პრეზიდენტად არჩევის წინააღმდეგ.

**ბიულეტენი** (ფრანგ. Bulletin<იტალ. Bulletino — ბარათი, ფურცელი<გვიანდ. ლათ. bulla — ბეჭდიანი დოკუმენტი), 1. ოფიც. აქტების, განკარგულებების და მისთ. კრებული. 2. მოკლე ოფიც. საინფორმაციო ცნობა. მაგ., გამოჩენილი სახელმწ. მოღვაწის ჯანმრთელობის მდგომარეობის შესახებ. 3. პერიოდული გამოცემა, რ-იც განსაზღვრულ საკითხებს ეთმობა. მაგ., „საქ. სსრ უმაღლესი სასამართლოს ბიულეტენი“. 4. საარჩევნო ბ. — ხმის მისაცემი ფურცელი კანდიდატის გვარით. 5. *შრომისუუნარობის ფურცელი* — დოკუმენტი, რ-იც ამოწმებს მუშაკის შრომის უნარის დროებით დაკარგვას.

**ბიულოვი** (Bülow) ადამ ჰაინრიხ დიტრიხ ფონ (1757 — ივლისი, 1807), ბარონი, პრუსიელი სამხ. მწერალი, გვარდიის ოფიცერი. მონაწილეობდა ნიდერლანდში ავსტრ. წინააღმდეგ აჯანყების მოწყობის ცდაში. იყო ემიგრაციაში აშშ-ში, შემდეგ ინგლისსა და საფრანგეთში. პრუსიაში დაბრუნების შემდეგ მწვავედ აკრიტიკებდა პრუსიის არმიას, რისთვისაც პოლიცია დევნიდა. მისი 1806 გამოცემული პამფლეტი „1805 წ. ლაშქრობა“ შეიცავდა მტრულ გამოხდომებს რუს. არმიის სარდლობის წინააღმდეგ და არასწორად აშუქებდა 1805 კამპანიას, რის გამოც რუს. მთავრობის მოთხოვნით დააპატიმრეს და რიგაში გაგზავნეს (გზაში იგი გარდაიცვალა).

თავის სამხ.-თეორ. ნაშრომებში ბ-ს გამოთქმული აქვს არაერთი მართებული და მოწინავე დებულება (პოლიტიკისათვის სტრატეგიის და სტრატეგიისათვის ტაქტიკის დაქვემდებარების შესახებ, ომის ბაზისზე და სხვ.). ამასთან ერთად ეს თეორიები მეტაფიზ. ხასიათისა იყო და ბევრ წინააღმდეგობას შეიცავდა. ბ-ის შრომებმა დიდი გავლენა მოახდინა XIX და XX სს. პრუსიისა და ავსტრ. არმიებში სამხ.-თეორ. აზროვნების განვითარებაზე.

**ბიულოვი** (Bülow) ბერნჰარდ ფონ (3. V. 1849, კლაინ-ფლოტბეკი, — 28. X. 1929, რომი), თავადი, გერმანელი სახელმწ. მოღვაწე. 1897—1900 იმპერიის საგარეო საქმეთა სტატს-მდივანი; 1900—1909 რაიხსკანცლერი და პრუსიის მინისტრ-პრეზიდენტი; მისი პოლიტიკა ასახავდა გერმ. იმპერიალიზმის სწრაფვას მსოფლიოს ხელახალი გადანაწილებისათვის. 1897 ბ-მა რაიხსტაგში განაცხადა, რომ გერმანიაც მოითხოვს თავისთვის „ადგილს მზის ქვეშ“. ამ პოლიტიკის ეტაპები იყო საზღვ. ფლოტის გამალებული მშენებლობა, კონცესიის მიღება ბერლინ—ბაღდადის რკინიგზის მშენებლობაზე, გერმ. მონაწილეობა იჰეტუანთა აჯანყების ჩახშობაში ჩინეთში და მაროკოს პირველი კრიზისის პროვოცირება. ბ-ის მთავრობის პოლიტიკამ ხელი შეუწყო გერმ. იზოლაციას, ინგლისსა და რუსეთთან წინააღმდეგობის გამწვავებას, რუსეთ-საფრანგეთ-ინგლისის დაახლოებას და ანტანტის შექმნას. საშინაო პოლიტიკაში ბ. იცავდა მონოპ. ბურ-

ჟუაზიისა და იუნკრების ინტერესებს. მის მიერ შექმნილმა რეაქციული ძალების ბლოკმა 1907 დაფინანსა მთავრობის ღონისძიებანი აფრიკაში ჰეროროს და ჰოტენტოტების ტომთა აჯანყების ჩასახშობად („ჰოტენტოტური ბლოკი"). საგაფიცვო მოძრაობის წინააღმდეგ ბ. პოლიტ. ტერორის მეთოდებთან ერთად იყენებდა სოციალ-დემოკრატიის რევიზიონისტი ლიდერების მერყეობასაც. იტალიაში საგანგებო ელჩის პოსტზე ყოფნისას (1914—15) იგი უშედეგოდ ცდილობდა არ დაეშვა იტალიის გადასვლა ანტანტის მხარეზე. *ნ. კიკვაძე.*

**ბიურაკანის ასტროფიზიკური ობსერვატორია** სომხეთის სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, მდებარეობს ქ. ერევნიდან 35 *კმ*-ზე. ზ. დ. 1500 *მ*. შეისწავლის გალაქტიკის აგებულების, არასტაციონარული ვარსკვლავების, დიფუზური ნისლეულების, ვარსკვლავთ წარმოშობისა და განვითარების, გარეშე გალაქტიკებისა და რადიოასტრონ. პრობლემებს. ობსერვ. შექმნის (1946) ინიციატორი და მისი უცვლელი დირექტორია აკად. ვ. *ამბარცუმიანი*. ძირითადი ინსტრუმენტებია 100 *სმ*-იანი და 53 *სმ*-იანი შმიდტის სისტემის ტელესკოპები, 50 *სმ*-იანი რეფლექტორი, 40 *სმ*-იანი ანაბერაციული კამერა, 2,6 *მ*-იანი ტელესკოპი, ორი რადიოინტერფერომეტრი.

ბ. ა. ო-ში აღმოჩენილ ვარსკვლავთ ასოციაციებს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ვარსკვლავთა წარმოშობისა და განვითარების საკითხების შესწავლისათვის. ასოციაციების აღმოჩენამ და მათი კვლევისადმი მიძღვნილმა შრომებმა ფართოდ გაუთქვა სახელი ბ. ა. ო-ს. ვარსკვლავთ ასოციაციების საფუძველზე დამუშავებულია ღია ვარსკვლავთ გროვების ახ. კლასიფიკაცია; გამოცემულია ღია გროვათა ატლასი; ვარსკვლავთ სპექტრში უწყვეტი ემისიის კვლევის შედეგად საინტერესო დასკვნებია მიღებული ვარსკვლავთ ენერგიის წყაროების შესახებ; გალაქტიკების გულების შესწავლის საფუძველზე დადგინდა, რომ გალაქტიკების რადიოგამოსხივება გამოწვეულია მათ გულებში მიმდინარე მძლავრი აფეთქებებით.

ბ. ა. ო. 1946-იდან პერიოდულად გამოსცემს ჟურნ. „მოამბეს". 1967 ობსერვ. დაჯილდოვდა ლენინის ორდენით.

**ბიურგერები ცეილონისა,** პირველი ევროპელი კოლონისტებისა (პორტუგალიელები, ჰოლანდიელები) და ადგილ. მოსახლეობის (სინგალები, ტამილები) ნარევი შთამომავლობა. ცხოვრობენ კოლომბოში და სამხრ. ცეილონის ზღვისპირა ქალაქებში. რაოდ. 50 ათ. კაცი (1970, შეფასება), მ. შ. ჰოლანდ. ბიურგერები — 45 ათ. კაცი მისდევენ ვაჭრობას, ხელოსნობას, ნაწილი ინტელიგენციის ფენას ეკუთვნის. ლაპარაკობენ ინგლ. ენაზე (ზოგი ჰოლანდიურზე), უმრავლესობამ სინგალური ენაც იცის. ჰოლანდ. ბიურგერები ლუთერანები არიან, პორტუგალიელები— კათოლიკეები.

**ბიურგერი** (Bürger) გოტფრიდ ავგუსტ (31. XII. 1747, მოლმერსვენდე, — 8. VI. 1794, გეტინგენი), გერმ. მწერალი. 70-იან წლებში მიემხრო „ქარიშხლისა და შეტევის" მოძრაობის მემარცხენე ფრთას. იზიარებდა საფრ. დიდი რევ. იდეებს. იბრძოდა გერმ. ერთიანობისა და დემოკრატიზაციისათვის. ფოლკლორულ ტრადიციებზე დაყრდნობით შექმნა ხალხ. კოლორიტით, დრამატიზმითა და პათეტიკით აღსავსე, მაგრამ, ამასთან, ხალხ. ბალადისაგან განსხვავებული ჟანრი, ლიტ. ბალადა — ე. წ. კუნსტბალადე („ლენორე", 1773; „შმაგი მონადირე", 1786; „ტაუბენჰაინელი მღვდლის ქალიშვილი", 1787). სოც. კრიტიციზმითაა გამსჭვალული ბ-ის ეპიგრამები, აგრეთვე პროზაული ნაწარმოები „ბარონ მიუნჰაუზენი" (1785).

**ბიურგერობა** (გერმ. Bürger<ძვ. ზემო გერმ. Bürgeri — ბურგის, ე. ი. სიმაგრის, მოგვიანებით გამაგრებული პროვ. ქალაქის მცხოვრებნი, მოქალაქენი), დას. ევროპის შუა საუკ. ქალაქის მცხოვრებლები, რ-ებზეც ვრცელდებოდა საქალაქო უფლება, ქალაქის თემის ყველა წევრი (ქალაქის პატრიციატის ჩათვლით); ვიწრო გაგებით — ქალაქის მოსახლ. საშ. ფენა, რ-იც ძირითადად შედგებოდა ამქრებში გაერთ. ოსტატ-ხელოსნებისა და საშ. და წვრილი ვაჭრებისაგან. ბ. ჩამოყალიბდა XI—XIII სს-ში ფეოდალ-სენიორებთან ბრძოლის პროცესში. თავდაპირველად ბ-ში იგულისხმებოდა ის ოჯახები, რ-ებიც ქალაქის მმართველობაში მონაწილეობდნენ (Geschlechter — პატრიციატი), მოგვიანებით კი ვაჭრები და ამქრის წევრი ოსტატ-ხელოსნებიც, მ. შ. სხვა მხრიდან მოსულნი (ე. წ. „პფალბიურგერები"), რ-ებმაც შეიძინეს ბ-ის უფლებები (ჰქონდათ ქალაქში სახელოსნოები, ექვემდებარებოდნენ ქალაქის სასამართლოს და მოვალენი იყვნენ ქალაქის სასარგებლოდ მოეხადათ სამხ. ვალდებულება). ბიურგერები ხდებოდნენ სოფლიდან გამოქცეული ან გადმოსახლებული დამოკიდებული გლეხები და სოფლელი ხელოსნები, რ-ებსაც ქალაქების განვითარების ადრეულ ეტაპებზე (დაახლ. XIV—XV სს-მდე) თავისუფლად იღებდნენ ქალაქის თემში და თემიც მათ პირადი თავისუფლების მიღებაში ეხმარებოდა. ბ. ქალაქის სასამართლოს ექვემდებარებოდა და სრული უფლება ჰქონდა თავის ქონებაზე. ეკონომიკურად იგი დაინტერესებული იყო ცენტრალისტური ხელისუფლების გაძლიერებით და ამიტომ ხშირად მეფის მომხრედ გამოდიოდა მსხვილი ფეოდალების წინააღმდეგ ბრძოლაში. ე. წ. წოდებრივი მონარქიის შექმნის შემდეგ ეკონომიკურად გაძლიერებულმა ბ-მ (უმთავრესად მდიდარმა ზედა ფენამ) წოდებრივ წარმომადგენლობითს დაწესებულებებში მონაწილეობის უფლება მიიღო და ფეოდ. საზ-ბის ერთ-ერთ წოდებად ჩამოყალიბდა. ბ., ერთი მხრით, გადასახადის გადამხდელი, უპრივილეგიო წოდება იყო, მეორე მხრით, — მქონებელი კლასი, რ-ის ზედა ფენები ექსპლუატაციას უწევდნენ ქალაქის დაბალ ფენებს. იგი აქტიურად მონაწილეობდა ანტიფეოდ. გამოსვლებში და ამავე დროს ამჟღავნებდა ფეოდალებთან შემრიგებლურ ტენდენციებს. წვრილი ბ. ხშირად გამოდიოდა პლებეებისა და გლეხების მხარეზე. ბ-მ დიდი როლი ითამაშა ფეოდ. საზ-ბის განვითარებაში, ხელი შეუწყო სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა განვითარებას, შექმნა საკუთარი საქალაქო კულტურა, რ-იც შეიცავდა ანტიფეოდ. იდეოლოგიის ჩანასახებს და რ-მაც მოამზადა აღორძინების ეპოქის ჰუმანისტური მოძრაობა. XVI—XVIII სს-ში ბ-ის ნაწილი კაპიტალ. წარმოების წესზე გადავიდა და ბურჟუაზიად ჩამოყალიბდა, ხოლო მისი გაღარიბებული ფენები ქალაქის პლებსს შეუერთდა.

**ბიურნელი** (Burnelle) ერნესტ (12. VII. 1908, ლიეჟი, — 6. VIII. 1968, იქვე), ბელგ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. მასწავლებელი. ბელგ. კომპარტიის (ბკპ) წევრი 1938-იდან. გერმ. ფაშისტთა მიერ ბელგ. ოკუპაციის წლებში (1940—44) წინააღმდეგობის მოძრაობის აქტ. მონაწილე. ბელგ. განთავისუფლების შემდეგ ბკპ-ის ცენტრ. ორგანოს, გაზ. „დრაპო რუჟის" („Le Drapeau Rouge") მთავარი რედაქტორი. 1946-იდან ბკპ ცკ-ის წევრი. 1951—53 ბკპ-ის ლიეჟის ფედერ. პირველი მდივანი. 1954-იდან პოლიტბიუროს წევრი. 1954—61 ბკპ-ის ეროვნ. მდივანი. 1961—68 ბკპ-ის თავმჯდომარე. 1946—49 და 1965-იდან პარლამენტის დეპუტატი.

**ბიურო** (ფრანგ. bureau), 1. სახურავიანი საწერი მაგიდა, რ-საც აქვს რამდენიმე უჯრა და თარო ქაღალდისა და წვრილი ნივთების შესანახად. 2. ორგანიზაციის, საზ-ბისა და დაწესებულების არჩევითი კოლეგიური ხელმძღვანელი და განმკარგულებელი ორგანო. 3. ზოგიერთი კანტორისა და დაწესებულების სახელწოდება (მაგ., ცნობათა ბ.; იურიდიული ბ.; ამინდის ბ.).

**ბიუროკრატი** (ფრანგ. bureaucrate), 1. *ბიუროკრატიის* წარმომადგენელი. 2. თანამდებობის პირი, რ-იც მოვალეობას ფორმალურად, საქმის საზიანოდ ასრულებს.

**ბიუროკრატია** (ფრანგ. bureau — ბიურო, კანცელარია და ბერძნ. kratos — ძალა, ხელისუფლება, ბატონობა; კანცელარიის ბატონობა), ექსპლუატატორულ საზ-ბაში სოც. ორგანიზაციების სპეციფ. ფორმა, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ის, რომ: 1. ორგანიზაციის აღმასრ. ხელისუფლება უგულებელყოფს ორგანიზაციის უმრავლესობის ნებასა და გადაწყვეტილებებს; 2. მის საქმიანობაში მთავარია მუშაობის ფორმა და არა შინაარსი; 3. მისი მუშაობის წესები და ამოცანები ექვემდებარება ფორმის შენარჩუნებისა და განმტკიცების მიზანს. ბ-თვის დამახასიათებელია აგრეთვე ხალხის ფართო მასებისაგან მოწყვეტილი ჩინოვნიკურ-ადმ. პრივილ. კასტის—ბიუროკრატთა ფენის არსებობა და ზრდა-გაფართოება. იგი გულისხმობს სოც. ორგანიზაციის ცალკეულ ნაწილთა ინიციატივის დათრგუნვას და ამ ორგანიზაციის გადაგვარებას. ბ. ყალიბდება თანდათან, ექსპლუატატორული საზ.-ეკონ. ფორმაციების ცვლასთან ერთად და განვითარების უმაღლეს საფეხურს აღწევს კაპიტალიზმის ეპოქაში. კაპიტალიზმამდელ ფორმაციებში ბ. ძირითადად პოლიტ. ორგანიზაციის ფორმა იყო; კაპიტალიზმის ეპოქაში იგი ქვეყნის ეკონ. ორგანიზაციის ფორმაც გახდა. იმპერიალიზმის ეპოქაში კი ბურჟ. ბატონობის უნივერს. ფორმად იქცა.

ბ-ის არსი და ბუნება მეცნიერულად პირველად კ. მარქსმა განსაზღვრა. მან გამოააშკარავა ბ-ის, როგორც პოლიტ. ცხოვრების სპეციფ. ფორმის კლასობრივი საფუძვლები, აღნიშნა, რომ სოციალ. რევ. გამარჯვების აუცილებელი პირობა იყო ბიუროკრ. ბურჟ. სახელმწიფო მანქანის მსხვრევა. შემდეგ ვ. ი. ლენინმა მიუთითა, რომ იმპერიალიზმის ეპოქაში ყველა კაპიტალ. ქვეყანაში ბიუროკრატიზმის ფართოდ გავრცელების გამო პროლეტარიატს სოციალ. რევ. პროცესში ყოველგვარ გამონაკლისს გარეშე უნდა დაემსხვრია ბურჟ. სახელმწიფოებრიობა. მან შეიმუშავა სოციალიზმის მშენებლობის პერიოდში ბ-ის ლიკვიდაციის პრინციპები და მშრომელთა ფართო მასებისათვის მმართველობის ფუნქციების თანამიმდევრულად გადაცემის გზით ახ. საზ-ბის შექმნის გეგმა.

ბურჟ. მეცნიერთა განსაკუთრებულ ყურადღებას ბ. იქცევს XX ს. დასაწყისიდან, ბიუროკრატიზმის ფართოდ გავრცელებასთან დაკავშირებით. გერმ. სოციოლოგის მ. *ვებერის* აზრით, ბ. ყოველგვარი სოც. ორგანიზაციის „ბუნებრივი" და „აუცილებელი" ფორმაა. ვებერის მოსაზრება ადამიანთა ურთიერთობის უპიროვნო ხასიათის შესახებ შემდეგში შეივსო „ადამიანურ ურთიერთობათა" კონცეფციით, რ-ის თანახმადაც მუშაობის ეფექტურობას განსაზღვრავდა სოც. ორგანიზაციაში გაბატონებული მორალურ-ფსიქოლ. ატმოსფერო, ორგანიზაციის წევრთა პირადი



ბიურაკანის ასტროფიზიკური ობსერვატორია.

ურთიერთობა და სხვ. მაგრამ ეს კონცეფცია არ ითვალისწინებდა, რომ ურთიერთობათა „გაადამიანურებას" არ შეეძლო ბურჟ. ორგანიზაციის მმართველობაში ბიუროკრატიზმის აღმოფხვრა, ამის მიღწევა შეიძლებოდა მხოლოდ ბურჟ. სახელმწიფოს მსხვრევის საფუძველზე.

დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ დაამსხვრია რუს. ძველი პოლიც.-ბიუროკრ. სახელმწ. მანქანა. ახალი, სოციალ. სახელმწ. აპარატის შექმნის პროცესში ვ. ი. ლენინი მოითხოვდა, ჩვენს ქვეყანაში მოსპობილიყო „ყოველგვარი კვალი ფუფუნებისა, რაც ასე ბევრი დარჩა მასში მეფის რუსეთისაგან, მისი ბიუროკრატიულ-კაპიტალისტური აპარატისაგან" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 33, გვ. 593).

ვ. ი. ლენინს დაუშვებლად მიაჩნდა სოციალ. სახელმწიფოს საქმიანობაში ბიუროკრატიზმის ყოველგვარი გამოვლინება. ხელმძღვანელობის ბიუროკრ. სტილის წინააღმდეგ ბრძოლის უმთავრეს იარაღად მას მიაჩნდა შინაპარტიული, სახელმწიფო და სამეურნეო დემოკრატიის ყოველმხრივი განვითარება *დემოკრატიული ცენტრალიზმის* ფარგლებში. სოციალ. ორგანიზაციის განვითარებასთან ერთად საზ. ცხოვრებისა და ცალკეული ორგანიზაციების განმტკიცებისათვის ბრძოლაში უფრო და უფრო ფართო მონაწილეობას ღებულობენ ჩვენი ქვეყნის მშრომელები, რაც ბიუროკრატიზმის ლიკვიდაციის საფუძველია.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., საბოლოო სიტყვა პარტიული პროგრამის შესახებ გაკეთებული მოხსენების გამო 19 მარტს. [რკპ (ბ) VIII ყრილობა. 1919 წ. 18—23 მარტი], თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29; მ ი ს ი ვ ე, ფურცლები დღიურიდან. 1923 წ. 2 იანვარი, იქვე, ტ. 33; მ ა რ ქ ს ი კ., თვრამეტი ბრიუმერი ლუი ბონაპარტისა, თბ., 1954; მ ი ს ი ვ ე, К критике гегелевской философии права, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 1; Замошкин Ю. А., Кризис буржуазного индивидуализма и личность, М., 1966; Weber M., The theory of social and economic organization, L. — N. Y., 1947. *ვ. აბაშმაძე.*


ბიუსტი. სსრკ სახ. არტისტის ა. ხორავას პორტრეტი. მოქანდაკე ნ. კანდელაკი. ბრინჯაო. 1948. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

**ბიუსი** ევგენი ივანეს ძე [20. V. 1885, ტარტუ (იურიევი), — 15. VI. 1969, თბილისი], საბჭ. სეისმოლოგი, ფიზ.-მათ. მეცნ. დოქტორი (1963); საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1946), საქართვ. და ამიერკავკასიაში სეისმურ დაკვირვებათა ერთ-ერთი პირველი ორგანიზატორი. დაამთავრა ტარტუს (იურიევის) უნ-ტის ფიზ.-მათ. ფაკ-ტი (1911). მუშაობდა ბაქოს სეისმური სადგურის (1912—1920), თბილისის ფიზ. ობსერვატორიის (1921), ხოლო 1933-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტის თბილ. ცენტრ. სეისმური სადგურის გამგედ. მისი ძირითადი შრომები ეხება ამიერკავკ. და საქართვ. ტერიტ. სეისმურობის საკითხებს, რასაც უაღრესად დიდი მნიშვნელობა აქვს აღნიშნული ტერიტ. სეისმური დარაიონებისა და სეისმომედეგი მშენებლობის ნორმების დადგენის საქმეში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.


ჟ. ბიუფონი.

*თხზ.*: Сейсмические условия Закавказья, ч. 1—3, Тб., 1948—55.

**ბიუსტი** (ფრანგ. buste<ლათ. bustum— კრემაციის ადგილი, საფლავის ძეგლი), ადამიანის გამოსახულება მკერდამდე (უმთავრესად პორტრეტული) მრგვალ ქანდაკებაში. საბოლოოდ ჩამოყალიბებული სახე მიიღო ძვ. რომში, სადაც ბ-ს დასადგმელი გაუკეთეს. შემდეგ ფართოდ გავრცელდა აღორძინების ეპოქასა და მომდევნო პერიოდში. პორტრეტულ ბ-ს ქმნიდნენ: დას. ევროპაში — დონატელო, დეზიდერიო და სეტინიანო, მინო და ფიეზოლე, ფ. ლაურანა, ჯ. ლ. ბერნინი, ჟ. ა. ჰუდონი, ო. როდენი, შ. დესპიო და სხვ., რუსეთში — თ. შუბინი, ს. გალბერგი, ვ. მუხინა და სხვ., საქართველოში — ი. ნიკოლაძე, ნ. კანდელაკი, ნ. წერეთელი და სხვ.

**ბიუტორი** (Butor) მიშელ მარი ფრანსუა (დ. 14. IX. 1926, მონს-ან-ბარელი), ფრანგი მწერალი. მიღებული აქვს ფილოს. განათლება. 1954 გამოვიდა ბ-ის პირველი რომანი „მილანის გასასვლელი", შემდეგ — „დროის განრიგი" (1956; ფენეონის ლიტ. პრემია, 1957), „მოდიფიკაციები" (1957; რენოდოს ლიტ. პრემია — იმავე წელს), „საფეხურები" (1960). ბ. „ახალი რომანის" (*ანტირომანის*) ლიტ. მიმართულების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელია. მას რომანის ჟანრი ფილოს. და პოეზიის შერწყმის ერთადერთ საშუალებად მიაჩნია. ბ-ის რომანისათვის ნიშნეულია ახ. ფორმების ძიება, რაც ხშირად კომპოზიციის მეშვეობით ვლინდება. მის რომანებში თხრობა ასოციაციურია და მრავალპლანიანი, რეალობა, წარმოსახვა, ოცნება ერთმანეთშია შერეული, მაგრამ „ახალი რომანის" ზოგი წარმომადგენლისგან განსხვავებით, ბ-ის თხზულებებში მოცემულია „ამბავიც", დრამაც. იგი ფაბულისათვის ხშირად ძვ. მითებსაც იყენებს. მის შემოქმედებაში აისახა კაპიტალ. საზ-ბაში, თანამედროვე ქალაქში მცხოვრები პიროვნების ბედი. ბ. მნიშვნელოვანი ესეების, აგრეთვე ლექსებისა და პოემების ავტორიცაა; კრებულში „რეპერტუარი" (კრებ. 1—3, 1960—68) შესულია წერილები „ახალი რომანის", ჟ. რასინის, ო. დე ბალზაკის, მ. პრუსტის, ჯ. ჯოისის, უ. ფოლკნერის შესახებ.

*ლიტ.*: ბ ა ქ რ ა ძ ე მ., ფრანგული „ახალი რომანი", «ხომლი», 1970, № 5, 1971, № 6. *მ. ბაქრაძე.*

**ბიუფონი** (Buffon) ჟორჟ ლუი ლეკლერკ დე (7. IX. 1707, მონბარი, — 16. IV. 1788, პარიზი), ფრანგი ბუნებისმეტყველი. 1739-იდან პარიზის ბოტან. ბაღის დირექტორი. ნაშრომში „ბუნებისმეტყველება" (36 ტომად, 1749—88) აღწერა მრავალი ცხოველი და წამოაყენა მოსაზრება მცენარეთა და ცხოველთა სამყაროს ერთიანობის შესახებ. კ. *ლინეს* საწინააღმდეგოდ, რ-საც სახეობები უცვლელად მიაჩნდა, ბ-მა გამოთქვა პროგრ. აზრი გარემო პირობების გავლენით სახეობათა ცვალებადობის შესახებ. მან წამოაყენა დედამიწის განვითარების ფანტასტ. ჰიპოთეზა, რ-ის მიხედვითაც მზეს დატაკებულმა კომეტამ აახლიჩა მას ნაწილი. ეს ნაწილი — დედამიწა — ზედაპირიდან თანდათან ცივდებოდა („დედამიწის თეორია", 1749). დედამიწის განვითარების ისტორია ბ-მა 7 პერიოდად დაყო, ხოლო ასაკი 75 ათ. წლით განსაზღვრა.

**ბიუშე** (Buchez) ფილიპ ჟოზეფ (31. III. 1796, მატან-ლა-პტი, — 12. VIII. 1865, როდეზი), ფრანგი პოლიტ. მოღვაწე. ისტორიკოსი. განათლებით ექიმი. ბურბონების რესტავრაციის პერიოდში (1814—15, 1815—30) მონაწილეობდა *კარბონარების* მოძრაობაში. 1825 მიემხრო სენსიმონის მიმდევრებს, მაგრამ 1830 ჩამოშორდა მათ და *ქრისტიანული სოციალიზმის* ერთ-ერთი იდეოლოგი გახდა. კათოლიციზმისა და სოციალიზმის შერიგების მიზნით ბ-მ წამოაყენა სახელმწიფოს დახმარებით მუშების საწარმოო ამხანაგობათა შექმნის გეგმა. ეს გეგმა გაიზიარა რეაქციულად განწყობილმა ხელოსნების ჯგუფმა, რ-იც XIX ს. 40-იან წლებში გამოსცემდა ჟურნ. „ატელიეს" („L'Atélier"), 1848 მაის-ივნისში ბ. იყო დამფუძნებელი კრების თავ-რე. 1849-იდან ჩამოშორდა პოლიტ. მოღვაწეობას. 1834—38 პ. რულავერნთან ერთად გამოსცა ისტ. წყაროთა 40-ტომიანი კრებ. „საფრანგეთის რევოლუციის საპარლამენტო ისტორია".

*ლიტ.*: Кареев Н. И., Французские историки I пол. XIX в., Л., 1924.

**ბიუხერი** (Bücher) კარლ (16. II. 1847, კირბერგი, — 12. XI. 1930, ლაიფციგი), გერმ. ეკონომისტი, სახ. მეურნ. ისტორიკოსი, სტატისტიკოსი, პოლიტეკონომიის ახალი (ახალგაზრდა) ისტ. სკოლის წარმომადგენელი, ლაიფციგის უნ-ტის პროფესორი (1892—1917). ბ-მა სწორად განსაზღვრა, რომ მთელი კაპიტალიზმამდელი ეკონომიკა ნატურალურ-მეურნეობრივ საფუძველზე იყო აგებული. მრეწველობის კაპიტალ. ფორმების ბიუხერისეული კლასიფიკაცია, რ-იც მანუფაქტურას ფაბრიკაში ურევს და მრეწვ. განსაკუთრებულ ფორმად გამოყოფს შემსყიდველისათვის მუშაობას, მკაცრად გააკრიტიკა ვ. ი. ლენინმა (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3, გვ. 652—653).

*თხზ.*: Восстание рабов, Л., 1924.

**ბიუხნერი** (Büchner) გეორგ (17. X. 1813, გოდელაუ,—19. II. 1837, ციურიხი), გერმ. მწერალი. 1834 დააარსა რევ. ფარული ორგანიზაცია „ადამიანის უფლებათა საზოგადოება", გამოაქვეყნა პროკლამაცია „ჰესენის სოფლის მაცნე", რ-საც წაუმძღვარა: „მშვიდობა ქოხებს! ომი სასახლეებს!" ილაშქრებდა გერმ. ფეოდ. დაქუცმაცებულობისა და ბურჟ. წინააღმდეგ, ბრძოლისაკენ მოუწოდებდა ჩაგრულ გლეხობას. ხელისუფალნი დაპატიმრებას უპირებდნენ და ბ. 1735 გაიქცა სტრასბურგში. 1836 გადავიდა ციურიხში. მოცულობით მცირე მის შემოქმედებას მსოფლიო რეზონანსი აქვს. ბ-მა მეტად თავისებურად შეურწყა ერთმანეთს რომანტიზმისა და რეალიზმის, XIX ს. ფსიქოლ. რეალიზმისა და *„ქარიშხლისა და შეტევის"* ელემენტები. ბ-ის შემოქმედების ცალკეული ტენდენციები განვითარდა ნატურალიზმსა და ექსპრესიონიზმში. თავისებურია ბ-ის მსოფლაღქმაც, რ-იც მის თხზულებებშია გამოვლენილი; მისი პირველი დრამა „დანტონის სიკვდილი" (1835), რ-იც საფრ. დიდი რევ. ეპოქას ასახავს, გამსჭვალულია რევ. პათოსით, მატერიალ. თვალთახედვით. ბ. უარყოფს პიროვნების გადაჭარბებულ რომანტ. შეფასებას, იდეალიზების შილერისეულ ტენდენციას; მაგრამ იქვე აშკარად ატარებს ფატალისტურ თვალსაზრისს, რაც ზოგჯერ პესიმ. განწყობილებასაც განაპირობებს. სოც. დრამას „ვოიცეკი" (დაიწერა 1835—36, გამოქვეყნდა 1875) საფუძვლად უდევს ნამდვილი ამბავი: ეჭვიანობით შეპყრობილმა დალაქმა ვოიცეკმა მოკლა საცოლე. პირადული ტრაგედია აქ სოციალურამდეა ამაღლებული; სოც. ხასიათს იძენს ბოროტმოქმედებაც, თუმცა მას მწერალი ფატალისტურ თვალსაზრისსაც უდებს საფუძვლად. კომედია „ლეონსი და ლენა" (დაიწერა 1836, გამოქვეყნდა 1839, სრულად 1842) დახვეწილი და მახვილგონივრული იუმორით დასცინის სამეფო კარსა და ფეოდ.-არისტოკრ. რომანტიკულ-იდეალისტურ მსოფლშეგრძნებას. დაუმთავრებელ ნოველაში „ლენცი" (1839) ბ. ასახავს გერმ. დრამატურგის ი. ლენცის სულიერ ავადმყოფობას და მასაც სოც. მიზეზებს უძებნის. რთული და ზოგჯერ წინააღმდეგობრივი ხასიათის მიუხედავად ბ-ის შემოქმედებაში ძირითადი და ფასეულია სოც. სიმახვილე და რევ. სულისკვეთება. *ნ. კაკაბაძე.*

**ბიუხნერი** (Büchner) ლუდვიგ (29. IX. 1824 — 1. V. 1899), გერმ. ექიმი, ბუნებისმეტყველი და ფილოსოფოსი, გ. *ბიუხნერის* ძმა, *ვულგარული მატერიალიზმის* წარმომადგენელი, განიცადა *ფოიერბახისა* და *კაბანისის* გავლენა. უარყოფდა დიალექტიკას და ადამიანის სოც. ბუნებას, იზიარებდა ე. წ. *სოციალური დარვინიზმის* თვალსაზრისს. არ ეთანხმებოდა *ფოგტს* იმაში, რომ ტვინი ისევე გამოყოფს აზრს, როგორც ღვიძლი ნაღველს. სწამდა მეცნიერების შესაძლებლობები, აკრიტიკებდა *აგნოსტიციზმს*, თუმცა ფიქრობდა, რომ საგნობრივ სამყაროში არსებობს პრინციპულად შეუმეცნებელი მომენტები.

*ლიტ.*: ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1962; Бакрадзе К. С., Очерки по истории новейшей и современной буржуазной философии, Тб., 1960.

**ბიუჯეტი** (ინგლ. budget, სიტყვასიტყვით — ჩანთა), 1. სახელმწიფოს ფულადი შემოსავლისა და გასავლის ნუსხა განსაზ-

ღვრული პერიოდისათვის (იხ. *ბიუჯეტი სახელმწიფო, საბიუჯეტო სისტემა*). 2. საწარმოს, ორგანიზაციის ან ცალკეული პიროვნების ფულადი შემოსავალ-გასავლის ყოველგვარი გეგმა განსაზღვრული პერიოდისათვის (იხ. სტ. *ბიუჯეტის დაგეგმვა*). 3. დროის ბ. — დროის დანახარჯის განაწილება ცალკეული ოჯახის ანდა მოსახლეობის ჯგუფების მიერ დროის გამოყენების სახეების მიხედვით (იხ. *დროის ბიუჯეტი*).

**ბიუჯეტი ადგილობრივი,** სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოების სამეურნეო, პოლიტ. და კულტ.-საგანმ. საქმიანობისათვის საჭირო ფულადი სახსრების წარმოქმნისა და გამოყენების ძირითადი ფინანს. გეგმა. ბ. ა., როგორც მოკავშირე რესპუბლიკების ბიუჯეტის ნაწილი, შედის სსრკ-ის სახელმწ. ბიუჯეტში. ადგილობრივია ავტონ. რესპუბლიკებისა და ავტონ. ოლქების ბიუჯეტები, აგრეთვე მხარეების, ოლქების, ქ-ების, რ-ნების, დაბებისა და სასოფლო საბჭოების ბიუჯეტები. ბ. ა-ს განიხილავენ და ამტკიცებენ მშრომელთა დეპუტატების შესაბამისი ადგილ. საბჭოები, ბ. ა-ის შემოსავლის წყაროა ადგილ. საბჭოებისადმი დაქვემდებარებული საწარმოების შემოსავალი, ადგილ. გადასახადები და მოსაკრებლები. ეს შემოსავალი შეადგენს ბ. ა-ის მოცულობის დაახლოებით 30%-ს. ამასთან ზოგიერთი სახელმწ. გადასახადი და მოსაკრებელი უშუალოდ ჩაირიცხება ბ. ა-ის შემოსავალში.

ბ. ა-ით ხორციელდება ადგილ. დაქვემდებარების სამრეწვ., სას.-სამ., კომუნ., სატრანსპ. და სხვ. საწარმოებისა და ორგანიზაციების, სოც.-კულტ. დაწესებულებათა, სახ. განათლებისა და ჯანმრთელობის დაცვის ორგანიზაციების, სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებისა და სხვ. დაფინანსება.

**ბიუჯეტი სახელმწიფო,** სახელმწიფოს ყოველწლიური ფულადი შემოსავლისა და გასავლის ნუსხა. ამა თუ იმ ქვეყნის ბ. ს-ს არსი განისაზღვრება საზ-ბის სოც.-ეკონ. სტრუქტურით, თავისებურებებითა და ფუნქციებით.

კ ა პ ი ტ ა ლ ი ს ტ უ რ ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი ბ. ს-ს განვითარება კაპიტალ. წარმოების სტიქიურობის კანონზომიერებებს ემყარება და მშრომელთა დამატებითი ექსპლუატაციის ურთიერთობებს გამოხატავს. ბურჟ. სახელმწიფოს ბიუჯეტზე უარყოფით გავლენას ახდენს კაპიტალ. წარმოების განვითარების ციკლური ხასიათი. ეკონ. კრიზისების დროს მნიშვნელოვნად მცირდება ბ. ს-ს შემოსავალი და შესაბამისად იზრდება ხარჯები, რაც ბიუჯეტის დეფიციტს იწვევს. კაპიტალიზმის საერთო კრიზისის პერიოდში ბიუჯეტის დეფიციტი ქრონ. ხასიათისაა.

იმპერიალიზმის ეპოქაში ეკონომიკაში ბურჟ. სახელმწიფოს უშუალოდ ჩარევა იწვევს ბ. ს-ს როლის ზრდას. იზრდება ეროვნ. შემოსავლის წილი, რ-იც თავმოყრილია სახელმწიფოს ხელში და ბიუჯეტის მეშვეობით გადანაწილდება.

კაპიტალ. ქვეყნების ბიუჯეტის შემოსავლის ძირითადი წყაროა *გადასახადები* (მთელი ბიუჯეტის შემოსავლის 85—95%), რ-იც მეტწილად მშრომელებს ეკისრება. სხვა არასაგადასახადო შემოსავლის (შემოსულობანი საწარმოთაგან, სახელმწ. ქონებიდან და სხვ.) წილად მოდის 5—15%-მდე. გადასახადების სისტემ. ზრდის მიუხედავად, ბურჟ. სახელმწიფოთა ხელისუფლება ვერ ახერხებს ბიუჯეტის დეფიციტის დაფარვას და მიმართავს სესხებსა და ქაღალდის ფულის ემისიას. ბურჟ. ქვეყნების ბიუჯეტის ხარჯების ძირითადი წილი მოდის სამხედრო ხარჯებზე (განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების ბიუჯეტის ხარჯების დაახლ. 50%); სახელმწ. ვალის დაფარვაზე; ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩარევასა და ეკონ. რეგულირებაზე; სახელმწ. საწარმოების მშენებლობასა და ნაციონალიზებული საწარმოების ყოფილი მფლობელებისათვის კომპენსაციის გადახდაზე; გზების, ხიდების, ნავსადგურების, აირსადენების, განათლებისა და ჯანმრთელობის დაცვის დაწესებულებათა მშენებლობაზე და სხვ. ამ ობიექტებს მონოპოლიები არ აფინანსებენ ობიექტების დიდი კაპიტალტევადობისა და მცირე მოგებიანობის გამო, ამიტომ სახელმწიფო იძულებულია ბიუჯეტიდან გასცეს სახსრები მათი მშენებლობისათვის. თანამედროვე სამეცნ. ტექ. რევ. პირობებში იზრდება ხარჯები მეცნ. გამოკვლევებზე. ბ. ს-ს მნიშვნელოვანი სახსრები იხარჯება ბიუროკრ. სახელმწ. აპარატის, პოლიციის, სასამართლოს და ა. შ. შენახვაზე. შედარებით მცირეა სოც.-კულტ. ღონისძიებებზე (განათლება, ჯანმრთელობის დაცვა, სოც. უზრუნველყოფა) გაწეული ხარჯები.

გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ ა დ ი ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი ს ბ. ს. სპეციფიკურია. ამ ქვეყნებში მის მნიშვნელოვან ნაწილს იყენებენ ეროვნ. მეურნეობის განვითარების, ეკონომიკაში სახელმწ. სექტორის გაფართოების, სოც.-კულტ. მშენებლობის, კოლონიალიზმის შედეგების ლიკვიდაციისა და დამოუკიდებელი ეკონომიკის შექმნისათვის.

რ ე ვ ო ლ უ ც ი ა მ დ ე ლ რ უ ს ე თ შ ი პირველი ცნობები სახელმწიფოს შემოსავალ-გასავლის ნუსხის შესახებ 1645 განეკუთვნება, პეტრე I-მა გაატარა მნიშვნელოვანი ფინანს. რეფორმები ხაზინის შემოსავლის გაზრდის მიზნით. 1718 შექმნა კოლეგია ფინანს. საქმეების სახელმძღვანელოდ, ხოლო 1723 ჩაატარა განწერა, რ-იც მოიცავდა: 9200 ათ. მანეთ შემოსავალს და 9578 ათ. მანეთ გასავალს. შემოსავლის ძირითადი წყარო იყო სულადობრივი გამოსაღები (5095 ათ. მან.); სამიკიტნოთა მოსაკრებელი (1002 ათ. მან.) და საბაჟო შემოსავალი (656 ათ. მან.), გასავლის ძირითადი ნაწილი (6899 ათ. მან.) არმიისა და ფლოტის შენახვაზე მოდიოდა. 1802 შეიქმნა ფინანსთა სამინისტრო, რ-იც რეგულარულად ადგენდა ყოველწლ. ბიუჯეტებს

ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ი ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი ს ბ. ს. ასახავს ერთობლივი საზ. პროდუქტისა და ეროვნ. შემოსავლის გეგმური განაწილების ეკონ. ურთიერთობებს საზ. წარმოების ქვედანაყოფებს, ქვეყნის ეკონ. რაიონებს, კლასებსა და მოსახლეობის სოც. ჯგუფებს შორის საზ. საკუთრების საფუძველზე. სსრკ-ის ბ. ს. არის საბჭ. სახელმწიფოს ფულადი სახსრების საერთო-სახელმწ. ფონდის შექმნისა და მოხმარების ძირითადი ფინანს. გეგმა. სსრკ-ის ბ. ს-ში თავს იყრის სსრკ-ის ეროვნ. შემოსავლის ის ნაწილი, რ-იც გათვალისწინებულია სახ. მეურნ. ყველა დარგის (მრეწველობა, სოფ. მეურნ., მშენებლობა, ტრანსპორტი, ვაჭრობა და ა. შ.) გეგმაზომიერი განვითარებისათვის, მშრომელთა მატერ. კეთილდღეობის და კულტ. დონის ამაღლებისათვის, ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებისა და სახელმწ. მმართველობის ორგანოების შენახვისათვის. სსრკ-ის ბ. ს-მ დიდი როლი შეასრულა სოციალ. ეკონ. საფუძვლების შექმნასა და სოციალიზმის აშენების საქმეში. ომამდელ ხუთწლედებში (1929—40) მისი მეშვეობით სახელმწიფოში შეიქმნა აუცილებელი რესურსები სოციალ. წარმოებითს ურთიერთობათა ჩამოყალიბებისა და განვითარებისათვის, კაპიტალ. ელემენტების შეზღუდვის, გამოდევნისა და შემდგომ მათი ლიკვიდაციისათვის. სწორედ ბ. ს-ს მეშვეობით ეროვნ. შემოსავლის დიდი ნაწილი ხმარდებოდა ქვეყნის *ინდუსტრიალიზაციას,* სოფლის მეურნეობის სოციალისტურად გარდაქმნას, *კულტურული რევოლუციის* განხორციელებას, ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებას. დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) ბ. ს-ს საშუალებით განხორციელდა უდიდესი ფულადი რესურსების მობილიზება ეკონ. განვითარებისათვის და ფრონტისა და ზურგის აუცილებელ საჭიროებათა დასაკმაყოფილებლად. ომის შემდგომ წლებში ბ. ს. იყო დანგრეული სახ. მეურნ. აღსადგენად საჭირო ხარჯების ძირითადი წყარო. განვითარებული სოციალიზმის ეპოქაში ბ. ს. არის კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ინსტრუმენტი.

სსრკ-ის ბ. ს-ს შემოსავლის ძირითადი ნაწილია შენატანები სოციალ. სახელმწ. და კოოპ. საწარმოებისა და ორგანიზაციებისაგან (189,7 მლრდ. მან., ანუ სსრკ-ის 1975 სახელმწ. ბიუჯეტის მთელი შემოსავლის 91%), რ-იც სისტემატურად იზრდება სახ. მეურნ. ყველა დარგის სწრაფი ტემპებით განვითარების შედეგად. შენატანები სოციალ. მეურნეობიდან ბ. ს-ში შედის *ბრუნვის გადასახადის,* საწარმოო ფონდების გადასახდელის, ფიქსირებული გადასახდელის, მოგების ანარიცხების, მოგების თავისუფალი ნაშთის, სახელმწ. სოცდაზღვევის შენატანებისა და სხვ. გადასახდელების სახით. მოსახლეობის გადასახადების როლი ბ. ს-ში ომის შემდგომ პერიოდში მნიშვნელოვნად შემცირდა მრავალი გადასახადის მთლიანად ან ნაწილობრივ გაუქმებისა და 1957-იდან იმ სახელმწ. შინაგანი სესხების გამოშვების შეწყვეტის შედეგად, რ-იც ხელმოწერით ვრცელდებოდა მოსახლეობაში. მიუხედავად ამისა, მოსახლ. გადასახადების საერთო თანხა (აბსოლ. ოდენობით) ბიუჯეტში იზრდება დასაქმებული მოსახლეობის რიცხოვნობის, მათი ხელფასის ფონდისა და საშ. ხელფასის სისტემ. ზრდის გამო. ბიუჯეტის ხარჯების 85% ქვეყნის სახალხო მეურნ. და სოც.-კულტ. ღონისძიებათა დაფინანსებას ხმარდება. სახ. მეურნ. დაფინანსება გულისხმობს კაპიტ. დაბანდებებს ახალ საწარმოთა მშენებლობის, მოქმედი საწარმოების გაფართოებისა და ტექ. სრულყოფისათვის, მათი საბრუნავი ფონდების გასაზრდელად და სხვ.; სოც.-კულტ. ღონისძიებათა დაფინანსება კი — განათლებისა და ჯანმრთელობის დაცვის, სასწავლებლებისა და სამკურნ. დაწესებულებების, კულტ.-საგანმან. დაწესებულებების მშენებლობის, სტიპენდიების, პენსიების, სოცდაზღვევისა და სოცუზრუნველყოფის და ა. შ. ხარჯებს. ამასთან, ბ. ს-ს ხარჯების მნიშვნელოვანი წილი ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებასა და სახელმწიფოს მმართველობას ხმარდება (იხ. ცხრ. 1, გვ. 420).

სხვა სოციალ. ქვეყნებში ბ. ს. ხასიათითა და ფუნქციებით სსრკ-ის სახელმწ. ბიუჯეტის ანალოგიურია. მათი შემოსავლის მთავარი წყაროა შენატანები სოციალ. მეურნეობიდან (ბიუჯეტის მთელი შემოსავლის 80—90%); გასავლის უმეტესი წილი სახ. მეურნ. განვითარებას (ბიუჯეტის მთელი ხარჯების 45—55%) და სოც.-კულტ. ღონისძიებებს (25—40%) ხმარდება.

ისტორიულად საქართვ. მეფეთა კარზე ადგენდნენ სამეფო ხაზინის შემოსავლების განწერას და აუცილებელი ხარჯების ნუსხას. ამ საქმეს სპეციალურად უმაღლესი თანამდებობის პირი — მეჭურჭლეთუხუცესი განაგებდა.

საქართველოში მენშევიკების ბატონობის პერიოდში შეადგინეს დეფიციტური ბ. ს. (ხარჯები მნიშვნელოვნად აღემატებოდა შემოსავალს), მისი შემოსავლის მნიშვნელოვანი ნაწილი მოსახლ. გადასახადებისაგან შედგებოდა. საქართველოში ერთიანი სისტემატიზებული სახელმწ. ბიუჯეტი დასრულებული სახით პირველად 1921 შეადგინეს. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ საქართველოში ყოველწლიურად დგება ბ. ს.; საქართვ. ბ. ს-ს შემოსავლისა და ხარჯების სტრუქტურა



გ. ბიუხნერი.

სისტემატურად იცვლებოდა (იხ. ცხრ. 2). თუ 1926—27 საქართვ. ბ. ს-ში სოციალ. მეურნეობიდან მიღებული შემოსავლის წილი მხოლოდ 22,3% იყო, 1975 იგი თითქმის 90%-ს შეადგენდა. შესაბამისად შემცირდა მოსახლ. გადასახადების წილი. მნიშვნელოვნად შეიცვალა საქართვ. ბ. ს-ს ხარჯების სტრუქტურაც, მაგ., თუ 1940 სახ. მეურნ. დაფინანსებაზე დაიხარჯა საქართვ. ბ. ს-ს მთელი ხარჯების დაახლ. 26%, 1975 მან. 41,5%-ს მიაღწია. საქართვ. ეკონომიკის განვითარებასთან ერთად მტკიცდებოდა რესპ. ბიუჯეტიც.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სახელმწიფო ხარჯთაღრიცხვის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5; ლ ე ბ ა ნ ი ძ ე ვ., სსრ კავშირის სახელმწიფო ბიუჯეტი, თბ., 1972; სსრ კავშირის ფინანსები და კრედიტი, ავტ. კოლექტივი პროფ. ვ. ჩანტლაძის ხელმძღვანელობით, თბ., 1970; ჩ ა ნ ტ ლ ა ძ ე ვ., კაპიტალისტურ სახელმწიფოთა ფინანსები, თბ., 1972; Государственный бюджет СССР, авт. коллектив под руководством В. В. Лаврова и К. Н. Плотникова, М., 1968; С и т а р я н С. А., Хозяйственная реформа и бюджет, М., 1968.

**ბიუჯეტის დაგეგმვა,** სახელმწ. ბიუჯეტის შედგენა და აღსრულება სოციალ. ქვეყნებში. ბ. დ. სახალხო მეურნ. დაგეგმვის შემადგენელი ნაწილია. სახ. მეურნ. გეგმის მაჩვენებელთა (პროდუქციის მოცულობა და რეალიზაცია, საქონელბრუნვა, ხელფასის ფონდი, კაპიტალდაბანდებანი და სხვ.) საფუძველზე დგება ბიუჯეტი, რ-იც გეგმის ცალკეულ ელემენტებს შორის საბალანსო კავშირების შემოწმების, წარმოების შიგარეზერვების გამოვლენისა და მობილიზაციის მნიშვნელოვანი იარაღია. ბიუჯეტის შედგენისა და აღსრულების პროცესში ხორციელდება სოციალ. სახელმწიფოს ფინანს. რესურსების კოორდინაცია და საწარმოებისა და ორგანიზაციების მეურნეობრივი და ფინანს. საქმიანობის კონტროლი, განისაზღვრება საფინანსო და საკრედიტო-საკასო გეგმების მთავარი ელემენტები, საწარმოთა ფინანს. ვალდებულება, წარმოების გაფართოებისათვის საჭირო ხარჯები და სხვ. ბ. დ-ის მთავარი ამოცანაა მეურნ. შიგარეზერვების სრული გამოვლენა და მობილიზაცია, ქვეყნის სოც.-ეკონ. განვითარების მაღალი ტემპების უზრუნველყოფა ფულადი სახსრებით, მშრომელთა ცხოვრების დონის სისტემ. ამაღლება და სახელმწიფოს ძლიერების განმტკიცება. სსრკ-ში ბ. დ-ის საფუძველია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპი, რ-იც უზრუნველყოფს მოკავშირე რესპუბლიკების სუვერენულ, ავტონ. რესპუბლიკების და მშრომელთა დეპუტატების ადგილ. საბჭოების უფლებათა დაცვას. სახელმწ. საბიუჯეტო სისტემისა და საფინანსო პოლიტ. ერთიანობას ბიუჯეტის შედგენასა და აღსრულებაში სახელმწ. ხელისუფლებისა და მართვის ყველა ორგანოს, აგრეთვე საწარმოების ორგანიზაციებისა და მოსახლ. ფართო ფენების მონაწილეობას. სახელმწ. ბიუჯეტს, ისე როგორც სახ. მეურნ. გეგმას, ადგენენ კალენდარული წლისათვის (1 იანვრიდან 31 დეკემბრამდე, საბიუჯეტო პერიოდში) ცალ-ცალკე სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების, მხარეების, ოლქებისა და ადგილ. საბჭოების მიხედვით. ყოველი ბიუჯეტის პროექტს განიხილავს შესაბამისი საბჭოს საბიუჯეტო კომისია და ამტკიცებს სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს, მოკავშირე რესპ. და ავტონ. რესპ. უმაღლესი საბჭოების, მშრომელთა დეპუტატების ადგილ. საბჭოების სესიები.

ბიუჯეტის საკასო აღსრულება ხდება სსრკ-ის სახელმწ. ბანკში და ემყარება სალაროს ერთიანობის პრინციპს — ბიუჯეტური სახსრების თავმოყრას ბანკში. ბანკი აგროვებს, ინახავს და გასცემს ამ სახსრებს, ამასთან ადგენს ანგარიშგებას მათი გამოყენების შესახებ. ასეთი წესი ხელს უწყობს ბიუჯეტების აღსრულების კონტროლს, შემოსავლისა და გასავლის დაბალანსებას.

კაპიტალ. ქვეყნებში ბიუჯეტების შემოსავლისა და გასავლის მაჩვენებლები სავარაუდოა, რადგან შეუძლებელია წლის მანძილზე ეკონ. კონიუნქტურის ცვლილების წინასწარ გათვალისწინება. ბიუჯეტს ადგენენ მთავრობის სპეც. ორგანოები (აშშ-ში — პრეზიდენტის საბიუჯეტო ბიურო, ინგლისში — ხაზინა, საფრანგეთში — ფინანსთა სამინისტრო და ა. შ.). ბიუჯეტების პროექტებს ამტკიცებს პარლამენტი, აღასრულებენ ხაზინის სალაროები და ბანკები.

**ბიუჯეტის დეფიციტი,** იხ. სტ. *ბიუჯეტი სახელმწიფო.*

**ბიუჯეტის რეზერვი,** სახელმწ. ბიუჯეტის ფონდი წინასწარ გათვალისწინებულ ღონისძიებათა შეუფერხებელი დაფინანსებისა და სახ. მეურნ. გეგმისა და ბიუჯეტის აღსრულების პროცესში წარმოჩენილი გადაუდებელი ხარჯების დასაფარავად. კაპიტალ. ქვეყნებში ბ. რ-ს იყენებენ ეკონ. მილიტარიზაციისა და ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩარევის ღონისძიებებისათვის. ბ. რ-ის ოდენობა დამოკიდებულია ბიუჯეტის შემოსავლისა და გასავლის თანაფარდობაზე. სსრკ-ისა და სხვ. სოციალ. ქვეყნებში ბ. რ-ს იყენებენ: 1. სტიქიური უბედურების შედეგად გამოწვეული სახელმწ. ქონების ზარალის ასანაზღაურებლად, აგრეთვე გაუთვალისწინებელი ხარჯების დასაფინანსებლად (ამ ნაწილში ბ. რ. არის სადაზღვევო ფონდის ერთ-ერთი ფორმა); 2 სახალხო მეურნ. გეგმისა და ბიუჯეტის შესრულების პროცესში წარმოქმნილი გადაუდებელი ხარჯების დასაფარავად; 3. ბიუჯეტის შემოსავლისა და სახსრების ხარჯვის ვადების შეუსაბამობით გამოწვეული საკასო გარღვევების სალიკვიდაციოდ. სსრკ-ში ბ. რ-ის სამი ძირითადი ფორმაა: სსრკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოების სარეზეოვო ფონდები; ბიუჯეტში შემოსავლის ნაჭარბი გასავალზე; სალაროს საბრუნავი ნაღდი რესპ. და ადგილ. ბიუჯეტების მიხედვით. ამას გარდა, რსფსრ, უკრ. სსრ, ბელორ. სსრ, საქ. სსრ და აზერბ. სსრ-ში კანონით ნებადართულია ავტონ. რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოების სარეზერვო ფონდებისა და მშრომელთა დეპუტატების სამხარეო, საოლქო და საქალაქო საბჭოების აღმასკომების გაუთვალისწინებელი ხარჯების დასაფარავი ფონდების შექმნა. სარეზერვო ფონდების ოდენობას განსაზღვრავს შესაბამისი მინისტრთა საბჭო ბიუჯეტის დამტკიცების დროს; სახსრების ხარჯვა შეიძლება მთავრობის სპეც. დადგენილებების საფუძველზე.

**ბიუჯეტის სტატისტიკა,** მოსახლ. ცხოვრების დონის სტატისტიკის შემადგენელი ნაწილი, რ-იც ასახავს ცალკეული ოჯახის შემოსავლის წყაროსა და დონეს, ხარჯების ოდენობასა და დანიშნულებას, ბინით, კულტსაყოფაცხოვრებო საგნებით უზრუნველყოფას, ოჯახის შედგენილობას, მისი წევრების დასაქმებას, განათლების დონეს, მატერ. და სულიერ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილების ხარისხსა და სხვ. ბ. ს-ის ამოცანაა მუშების, მოსამსახურეების, ინჟინერ-ტექ. პერსონალის, კოლმეურნეთა და სხვ. ცხოვრების დონის მონაცემების შეგროვება, დამუშავება და ანალიზი, ამგვარი სტატისტ. ინფორმაციის წყაროა ოჯახების ბიუჯეტების შერჩევითი გამოკვლევა (იხ. *ბიუჯეტური გამოკვლევა*). ამ გამოკვლევის მასალის მეცნ. ანალიზი აშუქებს მოხმარების კანონზომიერებებს, რასაც ითვალისწინებენ სახ. მეურნ. განვითარებისა და მოსახლ. ცხოვრების დონის ამაღლების დაგეგმვის დროს. ბ. ს-ის განვითარებაში დიდი როლი შეასრულეს რუსმა სტატისტიკოსებმა დ. ჟურავსკიმ, პ. სემიონოვ-ტიანშანსკიმ, თ. შჩერბინამ, ს. სტრუმილინმა, ვ. ნემჩინოვმა, პ. მასლოვმა და სხვ. კ ა პ ი ტ ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი ბ. ს. გაბატონებული კლასის ინტერესებს ემსახურება. ხელოვნურად ზრდის მშრომელთა შემოსავლის მაჩვენებლებს, ამასთან შემცირებულად წარმოსახავს კაპიტალისტების საერთო შემოსავალს, რისთვისაც იყენებს ოჯახის ბიუჯეტის მაჩვენებლების შეგროვების არასწორ მეცნ. მეთოდს (არჩევს შედარებით უზრუნველყოფილ ოჯახებს, საშუალოების გამოთვლისას ერთმანეთში ურევს სხვადასხვა სოც. და კლასობრივი ჯგუფების ოჯახებს და აკეთებს არაობიექტურ დასკვნებს მოსახლ. სხვადასხვა ჯგუფის შემოსავლის ე. წ. „გათანაბრების" შესახებ). ამით იგი ტენდენციურად ასახავს ბურჟ. საზ-ბაში მოსახლ. კეთილდღეობის დონის ცვლილებას.

სსრკ-ში ბ. ს-ის მონაცემები ახასია-

ც ხ რ. 1. ს ს რ კ-ი ს ს ა ხ ე ლ მ წ. ბ ი უ ჯ ე ტ ი ს ხ ა რ ჯ ე ბ ი ს ძ ი რ ი თ ა დ ი მ უ ხ ლ ე ბ ი (მლრდ. მან.)

| სახელმწ. ბიუჯეტის ხარჯები | 1940 | | 1950 | | 1960 | | 1977 (პროექტი) | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | თანხა | %% ჯამთან | თანხა | %% ჯამთან | თანხა | %% ჯამთან | თანხა | %% ჯამთან |
| სულ | 17,4 | 100 | 41,3 | 100 | 73,1 | 100 | 226,3 | 100 |
| მ. შ.: | | | | | | | | |
| სახალხო მეურნეობაზე | 5,8 | 33,3 | 15,8 | 38,2 | 34,1 | 46,6 | 123,4 | 54,5 |
| სოციალურ-კულტურულ ღონისძიებებზე | 4,1 | 23,5 | 11,7 | 28,3 | 24,9 | 34,1 | 83,7 | 37,0 |
| თავდაცვაზე | 5,7 | 32,7 | 8,3 | 20,3 | 9,3 | 12,7 | 17,2 | 7,6 |
| სახელმწ. ხელისუფლების, სახელმწ. მმართველობის, სასამართლოსა და პროკურატურის ორგანოების შენახვაზე | 0,7 | 4,0 | 1,4 | 3,4 | 1,1 | 1,5 | 2,0 | 0,9 |

ც ხ რ. 2. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ს ს რ ს ა ხ ე ლ მ წ. ბ ი უ ჯ ე ტ ი ს ს ტ რ უ ქ ტ უ რ ა დ ა დ ი ნ ა მ ი კ ა.

| წლები | შემოსავალი (მლნ. მან.) | მათ შორის (%-ობით) | | ხარჯები (მლნ. მან). | მათ შორის (%-ობით) | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| | | სოციალ. მეურნეობიდან | მოსახლეობიდან | | სახალხო მეურნ. დაფინანსება | სოც.-კულტ. ღონისძიებათა დაფინანსება | სახელმწ. მმართველობის დაფინანსება |
| 1940 | 133,4 | 78,6 | 21,4 | 124,6 | 25,9 | 64,0 | 8,4 |
| 1950 | 264,3 | 73,3 | 26,7 | 253,8 | 27,4 | 64,6 | 6,9 |
| 1960 | 723,3 | 89,9 | 10,1 | 709,0 | 44,7 | 50,5 | 2,5 |
| 1970 | 1491,1 | 91,0 | 9,0 | 1466,3 | 43,9 | 48,8 | 1,8 |
| 1977 (პროექტი) | 1837,3 | 88,8 | 7,0 | 1837,3 | 40,3 | 55,3 | 1,6 |

თებს მოსახლ. ყველა საზ. ჯგუფის მატერ- და კულტ. ცხოვრების დონის სისტემ. ზრდ. დიდია მუშებისა და მოსამსახურეების ოჯახის ბიუჯეტში *მოხმარების საზოგადოებრივი ფონდებიდან* მიღებული შემოსავლისა და შეღავათების წილი (30%-ს აღემატება). რეალური შემოსავლის ზრდა იწვევს ოჯახის ხარჯების ზრდას პირადი მოხმარების საგნებზე და შესაბამისად მოხმარების ზრდას მოსახლ. ერთ სულზე.

*ლიტ.*: Лион В. Я., Бюджет советской семьи, М., 1965; Матюха И. Я., Статистика бюджетов населения, М., 1967; Струмилин С. Г., Статистико-экономические очерки, М., 1958; Экономическая статистика, научн. ред. Е. Н. Фреймундт и М. Р. Эйдельман, М., 1970.

**ბიუჯეტური გამოკვლევა,** მოსახლ. სხვადასხვა სოც. ჯგუფის წარმომადგენელთა ოჯახების ბიუჯეტის შერჩევითი სტატისტ. გამოკვლევა. ოჯახების ასეთი გამოკვლევა მოსახლ. ცხოვრების დონის შესახებ უტყუარი ინფორმაციის წყაროა. ბ. გ. იძლევა სტატისტ. მონაცემებს მუშების, მოსამსახურეებისა და კოლმეურნეთა ოჯახების შემოსავალზე წყაროების მიხედვით (ხელფასი; შემოსავალი კოლმეურნეობიდან; შემოსავალი, უფასო მომსახურება და შეღავათები მოხმარების საზ. ფონდებიდან; შემოსავალი პირადი დამხმარე მეურნეობიდან და ა. შ.); ოჯახების ხარჯებზე (გასავალზე) მათი დანიშნულების მიხედვით (ყველა სახის საქონლის ყიდვა-შეძენა, ყველა დანარჩენი ხარჯი); ოჯახის უზრუნველყოფაზე ბინით და კულტსაყოფაცხოვრებო საგნებით; ოჯახის შედგენილობაზე, მისი წევრების დასაქმებაზე, განათლების დონეზე და ა. შ. სსრკ-ში ბ. გ-ს ატარებს სსრკ ცენტრ. სტატისტ. სამმართველო (ცსს). ინფორმაციას ოჯახის ბიუჯეტის შესახებ თავს უყრიან სპეციალისტი სტატისტიკოსები გამოსაკვლევი ოჯახის წევრთა უშუალო გამოკითხვით, ამასთან იყენებენ ოჯახის წევრთა ე. წ. დამხმარე ჩანაწერებს ოჯახის შემოსავალ-გასავალზე. ბ. გ-ის თეორ. საფუძველია გამოსაკვლევი ოჯახების ე. წ. ტიპოლოგიური პროპორციული შერჩევის მეთოდი, რ-იც თავის მხრივ თითოეულ შერჩევით ჯგუფში მექან. შერჩევის მეთოდს ემყარება. ამ მეთოდის მიხედვით ოჯახების საერთო რაოდენობიდან, ე. წ. გენერალური ერთობლიობიდან, გამოჰყოფენ ოჯახების ისეთ რაოდენობას (შერჩევითი ჯგ.), რ-თა გამოკვლევის შედეგად მიიღება ოჯახების ბიუჯეტის რეპრეზენტატული (წარმომადგენლობითი) მონაცემები. ბ. გ-თვის ირჩევენ ცხოვრების სხვადასხვა დონის მქონე ოჯახებს, რათა გამოკვლევის მონაცემები ასახავდეს მოსახლ. სხვადასხვა სოც. ჯგუფის ცხოვრების დონის დინამიკას ეკონ. და ბუნებრივ-კლიმ. პირობების, ეროვნ. თავისებურებათა და სოც.-ეკონ. ხასიათის ფაქტორების გათვალისწინებით. გამოკვლევას ატარებენ სისტემატურად ერთი ან რამდენიმე წლის მანძილზე ერთსა და იმავე ოჯახებზე (სტატისტიკოსი თვეში ორჯერ მიდის გამოსაკვლევ ოჯახში).

კაპიტალ. ქვეყნებში ბ. გ. შედარებით იშვიათად ტარდება (5–10 წელიწადში ერთხელ) და მოიცავს მოსახლეობის მხოლოდ ზოგიერთ სოც. ჯგუფს. შერჩეულ ჯგუფებში ხელოვნურად ამცირებენ მცირეშემოსავლიანი ოჯახების რაოდენობას და ზრდიან მაღალი (არაშრომითი) შემოსავლის მქონე ოჯახების რიცხვს.

ბ. გ. რუსეთში XIX ს. 70-იანი წლებიდან იწყება. მისი ორგანიზატორები იყვნენ საერობო სტატისტიკოსები, რ-ებიც იკვლევდნენ გლეხურ მეურნეობას (იხ. *საერობო სტატისტიკა*). იმ დროს დაამუშავეს ბ. გ-ის თავდაპირველი მეთოდოლოგიაც (შერჩევითი მეთოდი, მონაცემების შეგროვების ექსპედიციური ხერხი, შერჩევითი ჯგუფის მონაცემების რეპრეზენტატულობის შემოწმება გენ. ერთობლიობის მიმართ და ა. შ.). რუს. მუშებისა და მოსამსახურეთა ოჯახების ბ. გ. იწყება 1905–07 რევ. შემდეგ. 1917-მდე ჩატარდა ექვსი ერთდროული გამოკვლევა პეტერბურგში, კიევში, ბაქოსა და მოსკ. გუბერნიაში. ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მუშა-მოსამსახურეთა პირველი ბ. გ. ჩაატარა აკად. ს. სტრუმილინმა 1918 პეტროგრადში. 1922-თვის მოსკოვში, პეტროგრადში, ხარკოვში, ურალში, დონბასსა და შუა აზიაში ჩატარდა 15 ერთდროული გამოკვლევა. გამოკვლევები ტარდებოდა წელიწადში 1–2 თვის მანძილზე (ე. წ. „ნოემბრის" ბიუჯეტები). მუშა-მოსამსახურეთა ოჯახების ბიუჯეტების სრული წლ. გამოკვლევები სსრკ-ში 1925-იდან იწყება. ამ პერიოდში დამუშავდა ოჯახების შერჩევის მეთოდი, გამოკვლევის პროგრამა, ოჯახის შემოსავალ-გასავლის კლასიფიკაცია და ა. შ.

გლეხთა ბ. გ. სსრკ-ში 1919-იდან იწყება. გლეხთა ბიუჯეტის შესახებ სტატისტ. ინფორმაციის ანალიზი ამ პერიოდში ემყარება მეურნეობათა დაჯგუფებას ნათესების ფართობის, პირუტყვის სულადობის, შემოსავლის, მიწის იჯარის, სამუშაო ძალის დაქირავების, მეურნეობაში სამრეწვ. ან სავაჭრო საწარმოს არსებობის და სხვ. მიხედვით. გლეხთა ბიუჯეტების მონაცემები ასახავდნენ სოც. და ეკონ. ურთიერთობებს სოფლად სსრკ-ში კოლექტივიზაციის დასაწყისისათვის. კოლექტივიზაციის გატარების შემდეგ სსრკ-ის ცსს-მ შეცვალა კოლმეურნე გლეხთა ოჯახის ბ. გ-ის პროგრამა. 1968-იდან სსრკ-ის ცსს აფართოებს ბ. გ-ის პროგრამას.

საქართველოში ბ. გ. იწყება საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. პირველ ხანებში ტარდებოდა ნაწილობრივი და პერიოდული გამოკვლევები. 30-იანი წლებიდან იწყება მუშა-მოსამსახურეთა და კოლმეურნეთა ოჯახის ბიუჯეტების სრული და სისტემ. გამოკვლევები. 1972-იდან საქართვ. ცსს იკვლევს საქართველოს მოსახლეობის 1425 ოჯახის ბიუჯეტს, მ. შ. 633 მუშა-მოსამსახურისა და 792 კოლმეურნე გლეხისა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბიუჯეტის სტატისტიკა.

**ბიუჯეტური მონაკრები,** საქონლისა და მომსახურების ნუსხა, რ-იც ასახავს მოხმარების მოცულობასა და სტრუქტურას ოჯახზე ან მოსახლ. ერთ სულზე საშუალოდ. ბ. მ-ს იყენებენ მოსახლეობის ცხოვრების დონის დასახასიათებლად. ბ. მ. შედგება კვების პროდუქტების, სამრეწვ. საქონლის და სხვადასხვა სახეობის მომსახურებისაგან. კვების პროდუქტების მონაკრების გამოთვლის კრიტერიუმია მოხმარების ფიზიოლ. ნორმები. ცნობილია ბ. მ-ის შემდეგი ტიპები: საარსებო მინიმუმი, შეძლებული ცხოვრების ბიუჯეტი და ნორმატიული (კონსტრუქციული) ბიუჯეტი. ბ. მ. ასახავს მშრომელთა მოთხოვნილების დაკმაყოფილების დონეს. ბ. მ-ს ადგენენ მოსახლეობის *ბიუჯეტური გამოკვლევის* მონაცემების საფუძველზე.

**ბიფიდობაქტერიები** (Bacterium bifidum) (ლათ. bifidus – ორად გაყოფილი და *ბაქტერია*), მიკრობები, რ-ებიც ძუძუთა ბავშვებისა და სას.-სამ. ცხოველების მაწოვარა მოზარდის ნაწლავთა ფლორის 80–90%-ს შეადგენენ. ბ. გრამდადებითი, ოდნავ მოღუნული, 2–5 *მმ* სიგრძის ჩხირებია, რ-თა ბოლოები ზოგჯერ განტოტვილია; სპორებს არ ქმნიან, ხელს უშლიან ლპობისა და დაავადებათა გამომწვევი მიკრობების განვითარებას, აუმჯობესებენ ნახშირწყლების მონელებას და ამდენად სარგებლობა მოაქვთ ბავშვებისა და მოზარდი ცხოველებისათვის. ბ. წარმოქმნიან B ჯგუფის ვიტამინებსა და K ვიტამინს.

**ბიფურკაცია** (ლათ. bifurcus – ორკაპიანი, ორად გაყოფილი) (მედ.), მილისებრი ორგანოს (სისხლის ძარღვი, ბრონქი) გაყოფა ორ ტოტად – გაორკაპება.

**ბიფურკაცია** მდინარისა, მდინარისა და მისი ხეობის გაყოფა ორ ტოტად, რ-ებიც ქვემოთ აღარ ერთდებიან და სხვადასხვა აუზებს ერთვიან. ბ. ზედაპირული წყლების მიერ ბრტყელი წყალგამყოფების წარეცხვის შედეგია. სეზონური ბ. ხდება წყალდიდობის დროს, როდესაც წყალი მდინარის ერთი აუზიდან მეორე აუზში გადადის. ფართოდაა ცნობილი მდ. ორინოკოს (სამხრ. ამერიკა) სისტემის ბ.

ბიფურკაცია მდინარისა




**ბიქრომატები,** ორქრომმჟავას $H_2Cr_2O_7$ მარილები, მაგ., $K_2Cr_2O_7$. ბ-ის უმრავლესობას მოწითალო ნარინჯისფერი შეფერილობა აქვს; მჟავე არეში ძლიერი დამჟანგველებია. გოგირდმჟავასა და ბ-ის ნარევს (1 : 1) იყენებენ ლაბორატორიაში ქიმ. ჭურჭლის გასარეცხად.

**ბიქსი,** სასტერილიზაციო კოლოფი, ლითონის კოლოფი, რ-საც იყენებენ შესახვევი მასალისა და თეთრეულის *ავტოკლავში* სასტერილიზაციოდ და საოპერაციო ან შესახვევ ოთახში შესანახად. ავტოკლავირების დროს ბ-ში ორთქლი შედის მის კედელში დატანებული ხვრელებიდან, რ-ებიც ბ-ის ავტოკლავიდან ამოღების შემდეგ იხურება საგანგებო მოწყობილობის საშუალებით. ბ. უმთავრესად უჟანგავი ფოლადისაგან მზადდება. არსებობს მრგვალი ან სწორკუთხა ბ-ები.

**ბიქსიო** (Bixio) ჯიროლამო ნინო (2. X. 1821, გენუა, – 16. XII. 1873, აჩე, ინდონეზია), იტალიელი ბურჟ. დემოკრატი. ჯ. *გარიბალდის* თანამებრძოლი იტალ. ეროვნ. განთავისუფლებისა და გაერთიანებისათვის ბრძოლაში. 1848, ავსტრ. წინააღმდეგ განმათ. ბრძოლის დაწყებისთანავე, შევიდა პიემონტის მოხალისეთა (ვოლონტიორთა) რაზმში. მონაწილეობდა რომის რესპ. დაცვაში (1849). იბრძოდა 1859 კამპანიაში გარიბალდის მეთაურობით, 1860 იყო მისი უახლოესი თანაშემწე სამხრეთში რევ. ლაშქრობის მომზადებისა და ჩატარების დროს. მონაწილეობდა კალატაფიმისა და ვოლტურნოს ბრძოლებში, პალერმოს აღებაში. 1862-იდან მსახურობდა სამეფო არმიაში: მონაწილეობა მიიღო კუსტოცის ბრძოლაში (1866 წ. 24 ივნ.) 1870 მეთაურობდა მოხალისეთა რაზმს რომის აღებისას, რითაც დამთავრდა იტალ. გაერთიანება. 1870-იდან იყო სენატორი.



ბიქსი.

**ბილა,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოში (ქვაციხის სოფსაბჭო), მდ. ბუჯის (ყვირილის აუზი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 520 *მ*, ჭიათურიდან 23 *კმ*. ქვაციხის კოლ-ბა (მევენახეობა, მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვაციხეში (2 *კმ*). ბ-კა.

**ბიყარი,** სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნის სოფლების *ზემო ბიყარისა* და *ქვემო ბიყარის* მვ. სახელწოდება.

**ბიშა** (Bichat) მარი ფრანსუა ქსავიე (14. XI. 1771, ტუარეტი, – 22. VII. 1802, პარიზი), ფრანგი ანატომი, ფიზიოლოგი და ექიმი. სწავლობდა მონპელიეში, ლიონსა და პარიზში. 1799-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა პარიზის ერთ-ერთი ჰოსპიტლის ექიმად. ბ-მ შემოიღო ქსოვილების მეცნ. კლასიფიკაცია. პირველმა დანერგა მედიცინაში „ქსოვილისა" და „სისტემის" ცნება. მისი აზრით, სასიცოცხლო პროცესები მჭიდროდ არის დაკავშირებული ორგანოს შენებასთან. ბ-ს მსოფლმხედველობა იდეალისტური იყო. მისმა მოძღვრებამ ქსოვილებზე და ბრწყინვალე ექსპერიმენტებმა დიდი გავლენა მოახდინა ბიოლ. და მედ. განვითარებაზე. ბ. ითვლება თანამედროვე ჰისტოლოგიისა და ჰისტოპათოლოგიის ფუძემდებლად.

*თხზ.*: Физиологические исследования о жизни и смерти, СПб., 1865. *ვ. აბაშიძე.*

**ბიშარინი,** ბესარანი, ბისარიაბი, *ბეჯას* ტომთა ერთ-ერთი ჯგ. აფ-

რიკაში. მომთაბარეობენ სუდანში, ნუბიის უდაბნოში, წითელი ზღვიდან ნილოსის ნაპირებამდე. რაოდ. დაახლ. 200 ათ. კაცი (1975, შეფასება). იყოფიან ტომებად: ატბაი, ატბარა და სხვ. ბ-ის ენა ეკუთვნის ქუშიტურ ენებს. რელიგია — ისლამი. მისდევენ მომთაბარე მესაქონლეობას (აქლემი, თხა, ცხვარი).

**ბი შენი,** ჩინელი ხელოსანი, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა წიგნის ბეჭდვას მოძრავი ლიტერებით. 1041—48 გამომწვარი თიხისაგან დაამზადა მოძრავი ლიტერები — საბეჭდი ელემენტები (იეროგლიფები), რ-ებსაც ბლანტი ფისოვანი ნარევით რკინის ასაწყობ ფორმებში ამაგრებდნენ. ლიტერებზე ტუშის წასმის შემდეგ ტექსტს ბეჭდავდნენ ქაღალდზე.


ჰ. ე. ბიჩერ-სტოუ.

**ბიშ-იირდუ,** მთის კვანძი ჩრდ. ჩუს ქედზე ალთაიში (მთიანი ალთაის აო). სიმაღლე 4173 *მ*. გამყინვარების მძლავრი კერა (130 *კმ*²-ზე მეტი, დაახლ. 80 მყინვარი). მყინვარები უმთავრესად ქედის ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში მდებარეობს. უდიდესი მყინვარია დიდი მააშეი (სიგრძე 10 *კმ*, ფართ. 15 *კმ*²).

**ბიჩემი** (Beecham) ტომას (29. IV. 1879, ლივერპული, — 8. III. 1961, ლონდონი), ინგლ. დირიჟორი; იმპრესარიო, მუს. და საზოგადო მოღვაწე. მონაწილეობდა 120 ოპერის დადგმაში (მ. შ. 60 ოპერის ახ. და იშვიათი დადგმები). ბ-ის თაოსნობით მოეწყო *დიაგილევის* საბალეტო დასისა (1911) და რუს. ოპერის (შალიაპინის მონაწილეობით, 1913) პირველი გამოსვლები ინგლისში. იგი დამაარსებელი, ხელმძღვანელი და დირიჟორი იყო ბრიტ. ეროვნ. საოპერო კომპანიისა, მთელი რიგი მნიშვნელოვანი ორკესტრებისა (ლონდონის ფილარმონიული, 1932; სამეფო ფილარმონიული, 1947 და სხვ.). აწყობდა ფესტივალებს (ლონდონი, 1929; ლიდზი, 1932; ზალცბურგი, 1932; გლაინდბორნი, 1948, 1949), 1933-იდან ხელმძღვანელობდა საერთაშ., საოპერო სეზონებს „კოვენტ-გარდენში", იყო ამ თეატრის მთავარი დირიჟორი. მუშაობდა ნიუიორკის „მეტროპოლიტენ ოპერაში".


ნ. ბიჩურინი.

**ბიჩერ-სტოუ** (Beecher-Stowe) ჰარიეტ ელიზაბეთ (14. VI. 1811, ლიჩფილდი, კონექტიკუტის შტ., — 1. VII. 1896, ჰარტფორდი, კონექტიკუტის შტ.), ამერიკელი მწერალი ქალი. ამერიკულ ლიტ-რაში რეალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი. იყო პურიტანი მოძღვრის ქალიშვილი და ღვთისმეტყველების პროფესორის ცოლი. 13 წლის ასაკიდან მასწავლებლობდა. 30-იან წლებში დაიწყო ლიტ. მოღვაწეობა. XIX ს. შუა წლებში შექმნა პლანტატორულ სამხრეთში ზანგების ცხოვრების ამსახველი რომანი „ბიძია თომას ქოხი" (1852, ქართულად ითარგმნა 1913), რ-მაც დიდი პოპულარობა მოიპოვა მთელ მსოფლიოში. იგი *აბოლიციონისტური ლიტერატურის* უმნიშვნელოვანეს ნაწარმოებად და ერთ-ერთ საუკეთესო საბავშვო წიგნად ითვლება დღესაც. „ბიძია თომას ქოხის გასაღები" (1853) მონათმფლობელობის მამხილებელი დოკუმენტური წიგნია. რომანი „დრედი, საზარელი ჭაობის ამბავი" (1856) ასევე მონობას ეხება. ბ.-ს-ს ეკუთვნის აგრეთვე საყოფაცხოვრებო სოც. რომანები „მღვდლის ნიშნობა" (1859), „კუნძულ ორის მარგალიტი" (1862), „ოლდტაუნელები" (1869), „ჩვენ და ჩვენი მეზობლები" (1875), ნარკვევებისა და მოთხრობების კრებულები „მეიფლაუერი" (1843), „რემ ლოუსონის მიერ ბუხრის პირას ნაამბობი მოთხრობები" (1872) და სხვ. ბ.-ს-ს რეალისტურ შემოქმედებაში თვალსაჩინოა სანტიმენტალურ-რომანტ. ტენდენციებიც.

*თხზ.*: ბიძია თომას ქოხი, თბ., 1972.

*ლიტ.*: История американской литературы, ч. 1, М., 1971.


ბიძგიასებრნი. ბიძგია (Empis lindneri).

**ბიჩინგაურთკარი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჟინვალის სოფსაბჭო), მდ. არაგვის მარჯვ. ნაპირას, ზ. დ. 800 *მ*, დუშეთიდან 11 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 39 *კმ*. არაგვისპირის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა. 1976 ბ. შეუერთდა დაბა ჟინვალს.

**ბიჩურინი** ნიკიტა იაკობის ძე (ბერობაში ი ა კ ი ნ თ ე) [29. VIII (9. IX). 1777, სოფ. აკულევო, ყაზანის გუბ., — 11 (23). V. 1853, პეტერბურგი], რუსი სინოლოგი. დაიბადა ჩუვაში დიაკვნის ოჯახში. 1799 დაამთავრა ყაზანის სას. აკადემია; 1802 ბერად აღიკვეცა. 1807-იდან 14 წლის მანძილზე მეთაურობდა სას. მისიას პეკინში. აქ სრულყოფილად შეისწავლა ჩინური ენა. მისიონერული საქმიანობისადმი გულგრილი დამოკიდებულების გამო ბ-ს არქიმანდრიტობა ჩამოართვეს და 1823 ვალაამის მონასტერში გამოკეტეს. გათავისუფლების შემდეგ (1826) თარჯიმნად იყო რუს. საგარეო საქმეთა სამინისტროს აზიურ დეპარტამენტში. 1828—51 გამოაქვეყნა მრავალი სამეცნ. ნაშრომი. 1828-იდან გახდა რუს. მეცნ. აკად. წ.-კორ., 1831-იდან — პარიზის სააზიო საზ-ბის წევრი. 1835—37 იმოგზაურა კიახტაში, სადაც დააარსა ჩინ. ენის პირველი სასწავლებელი რუსეთში. ბ-ის ძირითადი შრომები შუა და ცენტრ. აზიის თურქულენოვანი ხალხების ისტ. და ეთნოგრ., აგრეთვე ჩინ. ისტორიის, კულტ. და ფილოს. საკითხებს ეძღვნება.

*თხზ.*: Записки о Монголии, т. 1—2, СПб., 1828; Земледелие в Китае..., СПб., 1844; Китай в гражданском и нравственном состоянии, ч. 1—4, СПб., 1848; Собрание сведений о народах, обитавших в Средней Азии в древние времена, ч. 1—3, СПб., 1851 (მე-2 გამოც. 1950—53); Статистическое описание Китайской империи, ч. 1—2, СПб., 1842.

*ლიტ.*: Тихонов Д. И., Русский китаевед первой половины XIX в. Иакинф Бичурин, «Ученые записки ЛГУ. Серия востоковедческих наук», 1954, № 179, в. 4.

**ბიცეფსი** (ლათ. biceps—ორთავა), ორთავა კუნთი. მ ხ ა რ ი ს ბ. იწყება ბეჭის ძვლიდან და დამაგრებულია სხივის ძვლის ბორცვზე; ხრის ხელს იდაყვის სახსარში და წინამხარს აბრუნებს გარეთ (ს უ პ ი ნ ა ც ი ა). ბ ა რ ძ ა ყ ი ს ბ. იწყება კუკუხოდან და ბარძაყის ძვლიდან და დამაგრებულია მცირე წვივის ძვლის თავზე; შლის ბარძაყს და ხრის წვივს.

**ბიცობი,** ბ ი ც ო ბ ი ა ნ ი ნ ი ა დ ა გ ი, ნიადაგი, რ-იც შეიცავს შთანთქმული კათიონებიდან 20%-ზე მეტ ნატრიუმს (იხ. *ნიადაგის შთანთქმის ტევადობა*). ბ. ფართოდაა გავრცელებული ველიან და უდაბნო-ველიან ზონებში შავმიწა, წაბლა და მურა ნიადაგებს შორის. მშრალ ბ-ს მკვრივი, სვეტოვანი ან ბელტოვანი აგებულების ფენები აქვს. ტენიანი ბ-ის ეს ფენები იჯირჯვება და წყალგაუმტარი ხდება. ამის მიზეზია შთანთქმული Na. უფრო ღრმა ფენებში ბ. ხშირად დამლაშებულია ადვილხსნადი მარილებით. შთანთქმული Na-ის ხარჯზე ბ-ში წარმოიქმნება $NaHCO_3$ და $Na_2CO_3$, რ-ებიც Na-თან ერთად იწვევენ ამ ნიადაგების ძლიერ ტუტე რეაქციას. საქართველოში ბ-ები ფართოდაა გავრცელებული ალაზნის ვაკის (ველის) მარჯვ. ნაწილში, გარდაბნის, მარნეულისა და სხვ. ვაკეებზე. ბუნებრივ პირობებში ბ-ს აქვს უარყოფითი ფიზ. თვისებები და დაბალი ნაყოფიერება. მათი გაუმჯობესების საუკეთესო საშუალებაა მოთაბაშირება (ჩვენში — გაჯის გამოყენება) და ამასთან ერთად ღრმა მელიორ. მოხვნა, ბალახის თესვა, სასუქების შეტანა.
*გ. ახვლედიანი.*

**ბიძგიასებრნი** (Empididae), მწერების ოჯახი ორფრთიანების რიგისა. აქვთ ოდნავ შებუსული სხეული 2—15 *მმ* სიგრძისა; არაპროპორციულად პატარა თავი და გრძელი ნემსისებრი ხორთუმი. ოჯახში 3 ათასამდე სახეობაა. ფართოდ არიან გავრცელებული. ბინადრობენ ტყეებსა და მთებში, ზოგჯერ წყალსატევებთანაც. ბ. მტაცებელი მწერები არიან; იკვებებიან მწერებით, დამატებით — ყვავილების ნექტარით.

**ბიძერები** (Byzeres), ძვ. ტომი სამხრ.-დას. საქართველოში. იხსენიებიან ძვ. წ. IX—VIII სს. ურარტულ წყაროებში „უიტერუ(ხი)"-ის ან „უიტირუ(ხი)"-ის ფორმით. ებრძოდნენ ურარტუს. მეფე სარდურ II-მ ბ-ის ქვეყანა (შესაძლოა, მისი ერთი ნაწილი) თავისი სამეფოს პროვინციად აქცია (ააგო აქ ციხესიმაგრე და დანიშნა თავისი ნაცვალი). ძვ. ბერძნ. წყაროების მიხედვით, ბ. ცხოვრობდნენ შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროს მახლობლად, მდ. ჭოროხის სამხრ-ით, ნაწილობრივ კი პონტოს მთებშიც. ამ ტომის სახელი შემორჩა ისტ. საქართველოს ერთ-ერთ ოლქს და მის ცენტრს — ოძრ(ა)ქეს, რ-იც ახლანდ. დაბა აბასთუმნის მიდამოებში მდებარეობდა.

*ლიტ.*: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970.
*გ. მელიქიშვილი.*


ა. ბიწაძე

**ბიწაძე** ანდრია ვასილის ძე [დ. 9(22). V. 1916, სოფ. ცხრუკვეთი, ახლანდ. ჭიათურის საქალაქო საბჭო], ქართველი საბჭ. მათემატიკოსი, ფიზ.-მათ. მეცნ. დოქტორი (1951), სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1958), პროფესორი (1959), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969). სკკპ წევრი 1947-იდან. დაამთავრა თსუ (1940). 1940—48 მუშაობდა საქ. სსრ მეცნ. აკად. თბილისის მათ. ინ-ტში და თბილისის უნ-ტში, 1948—59 სსრკ მეცნ. აკად. მათ. ინ-ტში, 1959—1971—სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის მათ. ინ-ტში და ნოვოსიბირსკის უნ-ტში; 1971-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. მათ. ინ-ტში განყ-ბის ხელმძღვანელად და მოსკ. საინჟინრო-ფიზ. ინ-ტში კათედრის გამგედ. მისი ძირითადი შრომები ეხება ელიფსური ტიპის დიფერენციალურ განტოლებათა თეორიას, შერეული ტიპის განტოლებათა თეორიას, მრავალგანზომილებიან სინგულარულ ინტეგრალურ განტოლებათა თეორიას და ფუნქციათა თეორიის სასაზღვრო ამოცანებს. მათემატიკურ სამეცნიერო ლიტ-რაში ა. ბიწაძის სახელს ატარებს ახ. ბუნების რამდენიმე განტოლება, ამოცანა და ფორმულა, რ-ებიც პირველად მისი კვლევის საგანს შეადგენდა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Краевые задачи для эллиптических уравнений второго порядка, М., 1966; Основы теории аналитических функций комплексного переменного, 2 изд., М., 1972; Уравнения смешанного типа, М., 1959.

*ლიტ.*: Канторович Л. В., Андрей Васильевич Бицадзе (к 50-летию со дня рождения), «Сибирский математический журнал», 1966, т. 7, № 4.

**ბიწმენდი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (გალავნის სოფსაბჭო), საგურამოს ვაკეზე, მდ. ახატანისხევის (არაგვის მარცხ. შენაკადი) ორივე ნაპირას. ზ. დ. 645 *მ*, მცხეთიდან 18 *კმ*. გალავნის ექსპერ. მეურნეობა (მევენახეობა-მეხილეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი, აფთიაქი.

**ბიჭვინთა,** საკავშ. მნიშვნელობის კურორტი შავი ზღვის სანაპიროზე; დაბა (1963-იდან) აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, სადაბო საბჭოს ცენტრი. გაგრიდან 22 *კმ*, სოხუმიდან 80 *კმ*.

ბ-ის როგორც ქართ. ისე ძვ. ბერძნ. სახელი პიტიუნტი „ფიჭვიდან" (ბერძნ. Pitios) მომდინარეობს. ბ-ის კონცხზე ახლაც არის რელიქტური ფიჭვის კორომები. ჰავა — ზღვის, ნოტიო, რბილი. იცის თბილი ზამთარი და ზომიერად ცხელი ზაფხული. საშ. წლ. ტემპ-რა 14,6°C, იანვ. 6,2°C, აგვ. 24°C. ნალექები 1501 *მმ* წელიწადში, მაქსიმუმი — იანვარში (160 *მმ*). ზღვის წყლის ტემპ-რა ზედაპირზე მაისიდან ნოემბრამდე 20°C-ზე მაღალია. შეფარდებითი სინოტივე ივლ.-აგვ. 80%, მზის ნათების ხანგრძლივობა

1800 *სთ* წელიწადში. ყველაზე მშრალი პერიოდია გაზაფხული. იშვიათია ძლიერი ქარი და ზღვის ღელვა. სანაპიროს 7 *კმ*-ზე გასდევს რელიქტური ფიჭვის ტყის მასივი (იხ. *ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი*). აქვს საუკეთესო ქვიშიანი პლაჟი. სამედ. ჩვენებები: სუნთქვის ორგანოთა, გულ-სისხლძარღვთა და ნერვული სისტემების ფუნქციური დაავადებები. სეზონი — მთელი წელი.

ბ-ში არის მეფრინველეობის ფერმაქ-ნა და თევზის ქ-ნა, გაგრის შავ-ჭრელი ჯიშის სანაშენო მეცხოველეობის საბჭ. მეურნ., 2 საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა და ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, ამბულ., პოლიკლინიკა, აფთიაქი, მრავალსართულიანი კეთილმოწყობილი პანსიონატები (3 ათ. ადგილი), კავშირგაბმ. განყ-ბა.

ბ-ის კონცხზე აღმოჩენილი ბრინჯაოს ცულების განძი და საქართვ. შავიზღვისპირეთის დიუნების ძვ. კოლხურ ნამოსახლართავის დამახასიათებელი ე. წ. ქსოვილიანი კერამიკა ადასტურებს, რომ ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. და I ათასწლ. პირველ სს-ში ბ-ის კონცხზე არსებულა კოლხური დასახლებანი. ბ. პირველად მოხსენიებულია სტრაბონის „გეოგრაფიაში", როგორც „დიდი პიტიუნტი". სტრაბონი ემყარებოდა ძვ. წ. II ს. ბერძენი გეოგრაფის არტემიდორე ეფესელის ცნობას. ირკვევა, რომ ქალაქი აქ უკვე ელინისტურ ხანაში არსებობდა, თუმცა იმდროინდელი კულტ. ფენები ჯერჯერობით მიკვლეული არ არის.

II—III სს-იდან ბ-ის ციხეში იდგა რომაელთა გარნიზონი, რ-იც რომის იმპერიის ჩრდ.-აღმ. მისადგომებს იცავდა მთიელთა შემოსევებისაგან. ბ. ქრისტიანობის ერთ-ერთი უძველესი და ძლიერი კერა იყო. IV ს. I მეოთხედში აქ საეპისკოპოსო კათედრა ყოფილა. ბიჭვინთის ეპისკოპოსი სტრატოფილე ნიკეის I მსოფლიო საეკლ. კრების (325) მონაწილე იყო. ბ. დიდ საეკლ. ცენტრად დარჩა შუა საუკუნეებშიც.

აფხ. სამეფოს შექმნის შემდეგ ბ-ში იჯდა აფხაზეთის კათალიკოსი, ხოლო საქართვ. ერთიანი სამეფოს დაშლის შემდეგ (XV—XVI სს.) — აფხ. კათალიკოს-პატრიარქი.

ბ-ის არქეოლ. გათხრები მიმდინარეობს 1952-იდან (ა. აფაქიძე — 1952—74 ხელმძღვ., 1975-იდან — კონსულტანტი; გ. ლორთქიფანიძე — 1975-იდან ხელმძღვ.). მრავალრიცხოვანი არქეოლ. მონაპოვარი (წითელლაკიანი კერამიკა, ნუმიზმატიკური მასალა, ბერძნ.-ლათ. წარწერათა ფრაგმენტები და სხვ.) გვიჩვენებს, რომ ბ. მძლავრი კულტ. და სავაჭრო სახელოსნო ცენტრი იყო გვიანდ. ანტ. ხანაში. გამოვლინდა II—IV სს. ციხე, რ-ის კედლები, კონტრფორსებითა და კოშკებით არის გამაგრებული. გალავნის შიგნით განლაგებული ყოფილა ნაგებობათა მთელი სისტემა — საცხოვრ. სახლები, სასიმაგრო, საკულტო და სამეურნეო დანიშნულების ნაგებობანი (აბანო, მარანი, კერამ. ქურა, საოქრომჭედლო სახელოსნო და სხვ.). ბ-ში არსებული საკანალიზაციო სისტემა მიგვითითებს გვიანდ. ანტ. ხანის საქალაქო-სანიტ. კულტურის მაღალ დონეზე. ნაქალაქარის გარეთ, ასევე გალავნით შემოზღუდულ ტერიტორიაზე, აღმოჩენილია ქრისტ. სატაძრო უბანი, აქ არის დიდი ტაძრის — სამნავიანი ბაზილიკის ნანგრევები, რ-საც შვერილი ხუთწახნაგოვანი აფსიდი ჰქონია. შუა ფართო ნავი გვერდის ნავებისაგან ხუთი წყვილი ბურჯით იყო გამოყოფილი. დას. მხრიდან ტაძარს ნართექსი ეკვროდა, რ-იც ნავებს 3 შესასვლელით უკავშირდებოდა. ტაძარი V ს. მიეკუთვნება. იგი აუგიათ, როგორც ჩანს, უფრო ძველი, IV ს. ბაზილიკის ნანგრევებზე, რ-იც რამდენადმე უფრო დიდი ზომისაც ყოფილა და უფრო მდიდრულად მორთულიც. ამას მოწმობს მარმარილოს არქიტ. ფრაგმენტები და მოზაიკით შემკული იატაკი (იხ. *ბიჭვინთის მოზაიკა*). ძვ. ტაძრის დას-ით აღმოჩნდა კიდევ ერთი, უფრო მცირე ზომის ტაძრის ნანგრევები; ტაძარი, როგორც ჩანს, VI—VII სს-ში აუგიათ. ბ-ის ცენტრში, ნაქალაქარიდან 300 *მ*-ზე, ჯვარულ-გუმბათოვანი დიდი ტაძარი დგას (X ს. ბოლო—XI ს. დასაწყისი), რ-საც აღმ-ით სამი შვერილი აფსიდი აქვს, დას-ით ნართექსი. ფართო მრგვალი გუმბათი თავისუფლად მდგარ ორ ბურჯსა და საკურთხევლის აფსიდის კედლის შვერილებს ეყრდნობა. XIX ს. 60-იან წლებში ტაძრის კედლები შეულესავთ და შეუთეთრებიათ, შემორჩენილია XVI ს. კედლის მხატვრობის ფრაგმენტები. ტაძრის ტერიტორიაზე შემონახულია პატარა სამლოცველოები და ეკლესიები. ტყეში, ზღვის პირას, გათხრილია ორაფსიდიანი ტაძრის ნანგრევები (VI ს.).

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; პროკოპი კესარიელი, De bello gothico, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: დიდი პიტიუნტი. არქეოლოგიური გათხრები ბიჭვინტაში, [წგნ.] 1, თბ., 1975; ლომოური ნ., ეგრისის სამეფოს ისტორია, თბ., 1968; ლორთქიფანიძე ო., ბიჭვინტის წითელლაკიანი კერამიკა, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1962, № 1; ყაუხჩიშვილი თ., სტრაბონის გეოგრაფია. ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1957.

*ა. აფაქიძე.*
*ი. ციციშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 400.

**ბიჭვინთის განძი,** 1. ძვ. წ. XV—XIV სს. ბრინჯაოს ცულების განძი, აღმოჩენილი 1935 ბიჭვინთის მახლობლად სოფ. ლიძავაში (გაგრის საქალაქო საბჭო). შეიცავს ორი სახეობის კოლხურ ცულებს, აგრეთვე ადრეული ტიპის ბრინჯაოს ცულს, რ-იც კოლხური ცულის პროტოტიპადაა მიჩნეული. დაცულია აფხ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: დიდი პიტიუნტი. არქეოლოგიური გათხრები ბიჭვინტაში, [წგნ.] 1, თბ., 1975; ქორიძე დ., კოლხური კულტურის ისტორიისათვის, თბ., 1965; Иессен А. А., К вопросу о древнейшей металлургии меди на Кавказе, «Известия Гос. академии истории материальной культуры», 1935, в. 120.

*ა. რამიშვილი.*

2. ანტიკური დროის მონეტების განძი, აღმოჩენილი ბიჭვინთის არქეოლ. ექსპედიციის მიერ 1958. შეიცავს II—III სს. რომის იმპერატორების სახელით მოჭრილ 149 მონეტას, რ-თაგან 10 კესარიული დრაქმა და დიდრაქმაა. 139 კი — ტრაპეზუნტის სპილენძის საქალაქო მონეტა. ბ. ბ-ის ყველაზე ადრეული მონეტა მოჭრილია ადრიანეს (117—138) სახელით. უგვიანესი — ფილიპე უმცროსის სახელით (247—249). ბ. ბ-ის დაფლვა უკავშირდება გუთების თავდასხმას (256) ბიჭვინთაზე. მონეტები წარმოდგენას გვიქმნიან იმ ღვთაებათა შესახებ, რ-თაც თაყვანს სცემდა ტრაპეზუნტის მოსახლეობა. მონეტების შუბლზე გამოსახულია რომის იმპერატორის პორტრეტი, ზურგზე—რომელიმე ღვთაება (ტიქე, დიონისე, სერაპისი, ჰადესი, ასკლეპიოსი, აპოლონი, აბუდანცია, რეა-კიბელე, ჰერაკლე), მონეტების უმრავლესობაზე კი—ადგილ. ღვთაება, რ-მაც გააერთიანა მითრასა და კაპადოკიური მთვარის ღვთაების მენის ფუნქციები. მონეტებზე ჩანს ღვთაება მითრას იკონოგრაფიული ცვლილებები II—III სს. მანძილზე. ეს ღვთაება ადგილ. ნიადაგზე უნდა იყოს წარმოქმნილი. ტრაპეზუნტის მფარველ ამ ღვთაებასა და ქართველურ სამყაროში გავრცელებულ მთვარის ღვთაებას შორის გარკვეული მსგავსება ჩანს. აღსანიშნავია, რომ მსოფლიოს საცავებში დაცული ტრაპეზუნტის 315 მონეტიდან 229 აღმოჩნდა ბიჭვინთასა და სოხუმში.

3. IV ს. სპილენძის მონეტების განძი, აღმოჩენილი ბიჭვინთის არქეოლ. ექსპედიციის მიერ (1962). შეიცავს ალექსანდრიაში, ანტიოქიაში, კონსტანტინოპოლში, ნიკომედიასა და კიზიკოსში მოჭრილ 310 მონეტას. ყველაზე ადრეული მონეტა მოჭრილია რომის იმპ. კონსტანტინე I-ის (306—337) სახელით, უგვიანესი — კონსტანციუს II-ის (337—361) სახელით. ბ. ბ. მიუთითებს ბიჭვინთის ფართო სავაჭრო-ეკონ. კავშირებზე IV ს-ში. დაფლული უნდა იყოს IV ს. 60—70-იან წლებში სამხედრო საშიშროების გამო.

*ლიტ.*: დუნდუა გ., რას მოგვითხრობენ მველებური მონეტები, თბ., 1968.

*გ. დუნდუა.*

**ბიჭვინთის კონცხი,** კონცხი შავი ზღვის სანაპიროზე, მდ. ბზიფის შესართავის მახლობლად. აგებულია უმთავრესად მდინარის ალუვიური ნალექებით. უკავია ნაწილობრივ დაჭაობებული ვაკე-დაბლობი. სიმაღლე 1,5—3 *მ*. ვაკის ერთფეროვნებას არღვევს ქვიშის დიუნები, ბორცვები. კონცხზეა ტბა *ინკითი*, რ-საც შავი ზღვის ყოფილ უბედ მიიჩნევენ.

კონცხის ტერიტორიაზე ხარობს რელიქტური ბიჭვინთის ფიჭვი (იხ. *ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი*) და ბზის იშვიათი კორომი. კონცხზეა კურ. ბიჭვინთა.

*ზ. ტინტილოზოვი.*

**ბიჭვინთის მოზაიკა,** V ს. მოზაიკური მხატვრობა, რ-ითაც შემკული იყო IV ს. სამნავიანი ბაზილიკის იატაკი (ბაზილიკის ნანგრევები აღმოჩნდა ბიჭვინთის კონცხზე 1952 დაწყებული არქეოლ. გათხრების დროს). შედარებით უკეთ იყო შემონახული საკურთხევლის *აფსიდსა* და *სტოაში* (ამჟამად დაცულია საქართვ. ხელოვნ. მუზეუმში). ბ. მ. შესრულებულია ადგილ. ფერადი ქვის (თეთრი, შინდისფერი, ყვითელი და შავი) ოთხკუთხა ნატეხებით, სუფთად დაფქვილი აგურისა და კირის ხსნარზე. ფონი აგურისფერია. შესრულებულია ადგილობრივი ოსტატების მიერ. თავისი ხასიათით ბ. მ. უახლოვდება მახლობელი აღმოსავლეთის ელინიზებული ქვეყნების სირიისა და პალესტინის მოზაიკურ მხატვრობას. საკურთხევლის აფსიდის ცენტრში დიდი მონოგრამაა, ე. წ. „ქრიზმა", შემკული „ალფა" და „ომეგას" ნიშნით. მონოგრამის ორივე მხარეს *აკანთის* ხვეულების ფართო ზოლია, რ-იც ჩარჩოსავით ევლება მთელ კომპოზიციას. ქრიზმის მარცხნივ მცენარის აყვავილებული და ნაყოფმოსხმული შტოა ფრინველთა გამოსახულებებით. კომპოზიცია გაფორმებულია გეომ. ორნამენტით (რომბები, ნახევარდ რომბები, წრეები). ნართექსის მოზაიკა დეკორ. ხასიათისაა. გრეხილებისაგან შექმნილ სხვადასხვა ფორმის მცირე არეებში ჩასმულია ფრინველებისა და თევზების მოზაიკური ფიგურები. კარიბჭესთან გამოსახულია შადრევანი და აქეთ-იქიდან ფრინველები. ეკლესიის სხვადასხვა ნაწილში ფრაგმენტებად შემორჩენილია ირმებისა და შვლის ნუკრის გამოსახულებები.

*ლიტ.*: ამირანაშვილი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 496.

**ბიჭვინთის საეპისკოპოსო,** იხ. სტ. *ბიჭვინთა*.

**ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი,** ნაკრძალი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, შავი ზღვის სანაპიროზე, ბიჭვინთის კონცხზე. დაარსდა 1926. საერთო ფართობია 164,7 *ჰა*. ტყით დაფარულია 123 *ჰა*, რ-ის უმეტესი ნაწილი (69,7) რელიქტურ *ბიჭვინთის ფიჭვს* უკავია; გარდა ფიჭვისა გვხვდება ქართული მუხა, წაბლი, კავკასიური რცხილა, ჯაგრცხილა, ცაცხვი, იფანი, კოლხური ბზა და სხვ. ბიჭვინთის ფიჭვის ნაკრძალი მსოფლიო მნიშვნელობისაა. ეს სახეობა მესამეულ პერიოდს განეკუთვნება და ყირიმკავკ. ფლორის უკანასკნელ ნაშთად ითვლება.

ნაკრძალის ჩრდ.-დას. ნაწილში ბიჭვინთის ფიჭვის გავრცელება მკვეთრად



ბიჭვინთა. ტაძრის გეგმა. V ს.








ბიჭვინთის განძი. ბრინჯაოს ცულები. ძვ. წ. XV — XIV სს. აფხაზეთის სახელმწიფო მუზეუმი. სოხუმი.

მცირდება და იცვლება ბზის დაჯგუფებით (ცალკეული ეგზ. სიმაღლე 10 *მ* აღწევს). ბ. ს. ნ-ში გვხვდება კოლხური ხოხობი, გარეული ღორი, შველი, კავკ. და ტელეუტური ციყვი, კვერნა და სხვ. ნაკრძალში ტარდება სამეცნ.-კვლევითი სამუშაოები ფიჭვის დაცვისა და მომრავლების მიზნით.

**ბიჭვინთის ფიჭვი** (Pinus pithyusa), მცენარე ფიჭვის გვარისა. 25—40 *მ*-მდე სიმაღლის, სწორტანიანი, გაშლილვარჯიანი ხეა. აქვს 10—16 *სმ* სიგრძის ღია მწვანე ფერის წყვილწყვილად მჯდომი წიწვები, კვერცხისებრ-კონუსისებრი მოწითალო-წაბლა და პრიალა გირჩები (სიგრძით 6—10 *სმ*), რ-ებიც ან მარტოულია, ანდა ორად ან ოთხად შეკრებილია და თითქმის მჯდომარე. ბ. ფ. მესამეული პერიოდის რელიქტია, კავკ. ენდემი. გავრცელებულია შავი ზღვის სანაპიროებზე ანაპის მიდამოებიდან (კრასნოდარის მხარე) ფსირცხამდე (აფხ. ასსრ) და სამხრ. ყირიმში. გვხვდება ზ. დ. 300—400 *მ*-ზე, თუმცა ფსირცხაში 900 *მ* აღწევს. იზრდება როგორც ზღვისპირული ვაკის ქვიშიან ნიადაგზე (ბიჭვინთის კონცხი), ისე მთის კალთების ღორღიან თხელ ნიადაგზე და კირქვებზე; ბიჭვინთის კონცხზე 298,7 *ჰა*-ზე ქმნის წმინდა ერთასაკოვან კორომს, რ-ის ნაწილი ბ. ფ-ის ნაკრძალს წარმოადგენს (იხ. *ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი*). წმინდა კორომს ქმნის იგი ჯანხოთშიც (გელენჯიკის რ-ნი). მთის კალთებზე ბ. ფ-ის მცირე კორომები მუხის სარტყელშია მოქცეული. აქ შერეულია ქართული მუხა, კავკასიური რცხილა, ჯაგრცხილა და სხვა ფოთლოვანი ჯიშები. ბ. ფ. სწრაფმზარდი, სინათლისა და სითბოს მოყვარული, მეტ-ნაკლებად გვალვა- და ქარგამძლე ჯიშია; ეგუება ნიადაგის სუსტ დამლაშებას, ნაკლებად უძლებს ყინვას. თესლმსხმოიარობას იწყებს 10—15 წლის ასაკში. დეკორატიულია და ფართოდ გამოიყენება ბაღ-პარკების მოსაწყობად შავი ზღვის სანაპიროს საკურორტო ზოლში და ნაწილობრივ აღმ. ამიერკავკასიაში. იყენებენ აგრეთვე ხელოვნური ტყის გასაშენებლად. მისი მერქანი უფრო ნაკლები ღირსებისაა, ვიდრე ჩვეულებრივი ფიჭვისა. სამხრ. ყირიმში იზრდება მისი სახესხვაობა (P. pithyusa var. stankewiczi), რ-საც ზოგიერთი მკვლევარი ცალკე სახეობად (P. stankewiczi) მიიჩნევს. *მ. სახოკია.*

ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი. ბიჭვინთის ფიჭვის კორომი.

ბიჭვინთის ფიჭვის გირჩებიანი ყლორტი.

**ბიჭვინთის ყურე,** შავი ზღვის ყურე აფხ. ასსრ ჩრდ.-დას. ნაწილში. ბ. ყ-ის დას. ნაწილში ზღვის სიღრმე 50 *მ* აღწევს, ხოლო ჩრდ.-აღმ-ით 20 *მ*. ყურეს დას-იდან და ჩრდ.-დას-იდან ეკვრის ბიჭვინთის კონცხი ფართო პლაჟით, ჩრდ-იდან და ჩრდ.-აღმ-იდან — მიუსერის მაღლობი, რ-იც ზღვაში ციცაბოდ ეშვება.

**ბიხოვსკაია** სოფიო ლევის ასული (1887, პეტერბურგი, — 1942, ლენინგრადი), საბჭ. ენათმეცნიერი, კავკასიოლოგი. მუშაობდა ლენინგრადში, აკად. ნ. მარის სახ. ენისა და აზროვნების ინ-ტში. იკვლევდა მთის იბერიულ-კავკ. ენათა გრამატიკის ზოგად საკითხებს (მ. შ. ერგატიული კონსტრუქციის რაობას); დაამუშავა დარგუული ენის მორფოლოგიის ზოგიერთი საკითხი. ბ-მ საგანგებო გამოკვლევა მიუძღვნა იბერიულ-კავკ. ენებთან, კერძოდ, ქართულთან, ბასკური ენის მიმართებას.

*თხზ.*: Имена существительные в даргинском литературном языке, «Язык и мышление», 1940, в. 10; «Пассивная» конструкция в яфетических языках, იქვე, 1934, в. 2; Показатели множественности как классовые показатели в грузинском и баскском языках, კრ.: Академия наук СССР академику Н. Я. Марру, М.—Л., 1935. *გ. თოფურია.*

**ბიხოვსკი** ბორის ევსეის ძე [14 (27). VIII. 1908, პეტერბურგი, — 26. I. 1974, ლენინგრადი], საბჭ. პარაზიტოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964). სკკპ წევრი 1941-იდან. 1963-იდან სსრკ მეცნ. აკად. ზოგადი ბიოლ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. მისი ძირითადი შრომები ეხება *მონოგენეზური მწოველებისა* და სხვა *ბრტყელი ჭიების* პარაზიტოლოგიის ზოგად პრობლემებს. ბ-მ განაზოგადა სსრკ-ის მრავალი წყალსატევის თევზების პარაზიტოფაუნის გეოგრ. გავრცელებისა და ეკოლ. ფაქტორების საკითხები; დაამუშავა მონოგენეზური მწოველების სისტემა, გამოარკვია ამ ჯგუფისა და სხვა ბრტყელი ჭიების ფილოგენეზური ურთიერთობა და გამოყო ისინი დამოუკიდებელ კლასად. ბ-ს შრომები მონოგენეზური მწოველების ეკოლ. საკითხებზე საფუძვლად დაედო თევზების დაავადებათა წინააღმდეგ ბრძოლის მთელი რიგი პროფილაქტ. ღონისძიებების გამომუშავებას. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Моногенетические сосальщики, их система и филогения, М.—Л., 1957; Паразиты рыб Каспийского моря, М.—Л., 1939 (თანაავტ.: В. А. Догель).

**ბიჯაპური,** შუა საუკ. სახელმწიფო ინდოეთში. დააარსა ბაჰმანიდების ნაცვალმა იუსუფ ადილ-ხანმა. 1489 ადილ-ხანმა თავი დამოუკიდებელ მბრძანებლად გამოაცხადა და საფუძველი ჩაუყარა ადილშაჰების დინასტიას. ბ-ის სახელმწიფო დაასუსტა მარათების აჯანყებამ შივაჯის მეთაურობით და მოგოლებთან ომებმა. 1686 ბ. *დიდ მოგოლთა* სახელმწიფომ დაიმორჩილა.

**ბიჯაპური,** ქალაქი ინდოეთში, მაისურის შტატში. 1490—1686 ამავე სახელწოდების სახელმწიფოს ცენტრი. შემორჩენილია ძვ. ქალაქის ნაწილი, გალავნით შემოზღუდული ნაურასპური. ცენტრში ძვ. ციხესიმაგრეა მეჩეთითა (XIV ს.) და სასახლითურთ (დაახლ. 1646). სხვა არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: გოლ-გუმბაზის მავზოლეუმი (1656—60), რ-ის კუთხეებში 7-იარუსიანი კოშკებია აღმართული (გუმბათის გარედიამეტრი 44 *მ*); მიხტარი-მაჰალის სამსართულიანი ჭიშკარი (დაახლ. 1620) და სფერული გუმბათით დაგვირგვინებული იბრაჰიმის მავზოლეუმი ქალაქის მახლობლად (1615).

**ბიჯი,** სიგრძის საზომი ერთეული ფეოდ. საქართველოში. შეადგენდა ორ ნაბიჯს. მილიონის (მ ი ლ ი ს) საზომ სისტემაში ბ. დაახლოებით 1,4 *მ* უდრიდა. გვიანდ. შუა საუკ. ბ. ზომით გაუტოლდა *ადლს*.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX—XIX სს.), თბ., 1973. *გ. ჯაფარიძე.*

**ბიჯნისი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (სურამის სადაბო საბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. შუაღელეზე (სურამულას შენაკადი). ზ. დ. 800 *მ*, ხაშურიდან 8 *კმ*, სურამიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 5 *კმ*. სურამის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა, მეხილეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. იტრიაში (3 *კმ*). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**ბიჯსაზომი,** 1. ცილინდრული სწორკბილიანი ან ირიბკბილიანი კბილანა თვლების ძირითადი ბიჯის საზომი ხელსაწყო (იხ. აგრეთვე *კბილსაზომი იარაღები*). 2. კუთხვილის ბიჯის საზომი ხელსაწყო. 3. ადამიანის ნაბიჯების ავტომატურად აღმრიცხველი ხელსაწყო (იყენებენ თვალზომითი აგეგმვისას).

**ბიჰარები,** ბიჰარის შტატის (ინდოეთი) ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. დაახლ. 67 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ლაპარაკობენ ბიჰარული ენის სამ დიალექტზე; მაითილი (ჩრდ. და აღმ. ბიჰარი), მაგაჰი (ცენტრ. ბიჰარი) და ბჰოჯპური (დას. ბიჰარი). ამათგან მხოლოდ მაითილს აქვს დამწერლობა და ლიტ-რა. ბ-ის 90% ინდუისტია, დანარჩენი მუსლიმანი. მისდევენ მიწათმოქმედებას (ბრინჯი), ნაწილი ჩაბმულია მრეწველობაში.

**ბიჰარი,** შტატი ჩრდ.-აღმ. ინდოეთში. ესაზღვრება ნეპალს. ფართ. 174 ათ. *კმ*². მოსახლ. 56,3 მლნ. კაცი (1971). ადმ. ც. — ქ. პატნა. შტატის ჩრდ. ნაწილი უკავია ინდ-განგის ვაკეს, სამხრ.—ჩჰოტა-ნაგპურის ზეგნის აღმ. ნაწილს და რაჯმაჰალის მთისწინეთს. ჰავა ტროპ. მუსონური, ზამთარი მშრალი, ზაფხული ნოტიო. ნალექები დაახლ. 1000 *მმ* წელიწადში. ჩრდ. ნაწილში ნოყიერი ალუვიური, სამხრეთში წითელი და წითელ-ყვითელი ლატერიტული ნიადაგებია. გვხვდება ფოთოლმცვივანი შერეული ტროპ. ტყეები და ბამბუკის რაყები.

ბ. უმთავრესად აგრ. შტატი და ინდ. მთავარი სამთომომპოვებელი რ-ნია, ვითარდება მძიმე მრეწველობა.

სოფ. მეურნეობაში ძლიერია მსხვილ მემამულეთა პოზიცია. მასში ჩაბმულ პირთა თითქმის 1/3 სას.-სამ. მუშები არიან. ნათესებს უკავია ბ-ის ფართობის ნახევარი, რ-ის 1/5 სარწყავია. მთავარი კულტურაა ბრინჯი. მოჰყავთ აგრეთვე სიმინდი, ხორბალი, ქერი, პარკოსნები; ჩრდ.-აღმოსავლეთში—ჯუთი (ინდ.მთელი წარმოების დაახლ. 1/5), ვაკეებზე—შაქრის ლერწამი, კარტოფილი (ინდ. მთელი მოსავლის 1/4-ზე მეტი). განვითარებულია მეცხოველეობა. მოსახლ. ტრად. საქმიანობაა ლაქის შეგროვება, რ-ის წარმოებით ბ. ქვეყნის წამყვანი შტატია.

ბ. ინდოეთის ერთადერთი შტატია, რ-ის საფაბრიკო-საქარხნო მუშების უმრავლესობა ჩაბმულია მანქანათმშენებლობაში, მეტალ. და ქიმ. მრეწველობაში. სხვა დარგებიდან შედარებით განვითარებულია შაქრის მრეწვ., არის ჯუთისა და ბამბის ფ-კები, თამბაქოს საწარმოები.

დამოდარის აუზში იღებენ კოქსვად ქვანახშირს (ინდ. მთელი მოპოვების 1/2), ჩჰოტა-ნაგპურის ზეგანზე — რკინისა (1/4) და სპილენძის მადანს. შტატში არის ქარსის (ინდ. მთელი მოპოვების 1/2) მსოფლიოში უდიდესი საბადო. მოიპოვება ურანის ნედლეული და ბოქსიტები. მდ-ებზე განდაკსა და კოსიზე სრულდება კომპლ. ჰიდროტექ. მშენებლობის პროექტით გათვალისწინებული სამუშაოები. ბ. დას. ბენგალთან ერთად ახორციელებს დამოდარის აუზის კომპლ. განვითარების პროექტს. დამთავრდა (1972) მეტალ. კომბინატის I რიგი. რანჩიში შენდება მძიმე მანქანათსაშ. ქ-ნა (სსრ კავშირის დახმარებით). მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია ჯამშედპური, გამოირჩევა აგრეთვე დჰანბადი, გჰატსილა, მური და სხვ. სინდრიში არის აზოტოვანი სასუქების დიდი სახელმწ. ქ-ნა, ბარაუნიში-სახელმწ. ნავთობგადასამუშ. ქ-ნა (აშენდა სსრ კავშირის დახმარებით).

ბ. უძველესი დროიდან იყო ინდოეთის კულტურისა და სახელმწიფოებრიობის ცენტრი. ძვ. წ. VI ს. სამხრ. ბ-ში შეიქმნა მაგადჰის სახელმწიფო, რ-იც ახ. წ. VI ს-მდე მნიშვნელოვან როლს ასრულებდა ინდ. ისტორიაში. VI ს-იდან ბ-მა დაკარგა პოლიტ. მნიშვნელობა. VIII—XII სს-ში იგი შედიოდა პალებისა და სენების სახელმწიფოში, XII ს. დასასრულიდან დელის სასულთნოში, XVI—XVII სს-ში დიდ მოგოლთა სახელმწიფოში, XVIII ს-ში ბენგალის სანავაბოში. 1757—65 წლებში ბ. ემორჩილებოდა ინგლ. ოსტინდურ კომპანიას. 1911-იდან ბ. ინდ. პროვინციაა, ხოლო 1950-იდან—ინდოეთის რესპ. შტატი.

**ბიჰევიორიზმი** (ინგლ. behaviour — ქცევა), თანამედროვე ბურჟ. ფსიქოლოგიის გავრცელებული მიმდინარეობა. წარმოიშვა აშშ-ში XX ს. დასაწყისში. ფუძემდებელია ჯ. *უოტსონი*, რ-მაც ბ-ის ძირითადი დებულებები პირველად 1913 ჩამოაყალიბა სტატიაში: „ფსიქოლოგია, როგორც მას ხედავს ბიჰევიორისტი". ეს სტ. გახდა ბ-ის „საპროგრამო დოკუმენტი" და „ბიჰევიორისტული რევოლუციის" დასაწყისი. ბ. დაუპირისპირდა ტრად. ფსიქოლ.

აზროვნების წესს და მთლიანად ადამიანის შესახებ მეცნიერებათა სისტემას: ფსიქ. (მენტალური) პროცესების ნაცვლად ფსიქოლ. საგნად გამოაცხადა ქცევა, საკუთრივ ადამიანის (პიროვნების) პრობლემა მისი ქცევის პრობლემაზე დაიყვანა. ბ. არსებითად ზოოფსიქოლ. მონაცემებზე აღმოცენდა და როგორც ადამიანის, ისე ცხოველის ქცევა ერთსა და იმავე კატეგორიებში დახასიათა. ამ მხრივ დიდი როლი შეასრულა ამერ. ზოოფსიქოლოგის ე. *თორნდაიკის* ექსპერიმენტებმა, კერძოდ, მისმა „ცდისა და შეცდომის" ცნობილმა მეთოდმა. ე. თორნდაიკის ღვაწლი ისე მნიშვნელოვანია, რომ ზოგჯერ მას ბ-ის მამამთავრადაც კი მიიჩნევენ.

ბ-ის, როგორც არატრად. ფსიქოლ. კონცეფციის, შედარებით ამომწურავ დახასიათებას იძლევა მისი ე. წ. „სტიმულისა და რეაქციის" ფორმულა (S—R), გარემოსთან ორგანიზმის დამოკიდებულების ფორმულა, სადაც ყოველი სტიმული (S) უშუალოდ (ერთმნიშვნელოვნად), ყოველგვარი შუამდებარე ცვლადის გარეშე, იწვევს რეაქციას (R), და როგორც ერთის, ისე მეორის ზუსტი აღრიცხვა შესაძლებელია. ბიჰევიორისტული მეთოდების გამოყენებამ გარკვეული გავლენა მოახდინა საერთოდ ფსიქოლ. ექსპერიმენტის გაგებაზე.

ადამიანის (ისე როგორც ცხოველისა და მანქანის) ქცევის კვლევა ცნობიერების (როგორც საკუთრივ ფსიქ. მახასიათებლის) გარეშე — ასეთი იყო კლასიკური ბ-ის ძირითადი ამოცანა. მაგრამ მალე თვითონ ბიჰევიორისტებმაც (უ. ჰანტერი, კ. ლეშლი, ფ. ოლპორტი) იგრძნეს, რომ ადამიანის ქცევის კვლევის დროს აუცილებელი იყო გაეთვალისწინებინათ მისი საკუთრივ ფსიქ. მახასიათებლები (იხ. *ნეობიჰევიორიზმი*). ბ-ის კრიტიკა განვითარდა, ერთი მხრით, ცენტრ. ნერვული სისტემის (ტვინის) ფიზიოლ. (ი. პავლოვი და მისი მიმდევრები) და ნეიროფიზიოლ. გამოკვლევებს, ხოლო, მეორე მხრით, პიროვნების სოც.-ფსიქოლ. გამოკვლევების საფუძველზე. განსაკუთრებით დიდი როლი შეასრულა *განწყობის ფსიქოლოგიის*, კერძოდ, განწყობის ქართ. ფსიქოლ. სკოლის მონაცემებმა. ამ მონაცემების საფუძველზე შესაძლებელი გახდა ორგანიზმის, როგორც მთლიანი ფსიქოფიზიოლ. სისტემის, კვლევა მასსა და გარემოს შორის სრულიად ახლებურად გაგებული „შუამდებარე ცვლადის" — განწყობის მიხედვით, რ-საც შეესაბამება ფორმულა: S—G—R (სტიმული—განწყობა—რეაქცია).

*ლიტ.*: ტაბიძე ო., ბიჰევიორისტული ფსიქოლოგიის ფილოსოფიური საფუძვლები, თბ., 1968; უზნაძე დ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1940; Экспериментальная психология. [Сб. ст.], сост. П. Фресс и Ж. Пиаже, пер. с франц., в. 1—2, М., 1966; Ярошевский М. Г., Психология в XX столетии, М., 1971.

*ა. შეროზია.*

**ბიჰორი** (Bihor), ჟუდეცი (მაზრა) დას. რუმინეთში, დას. რუმინ. მთების კალთებზე, ნაწილობრივ შუა დუნაის დაბლობზე. ფართ. 7,5 ათ. *კმ²*. მოსახლ. 623 ათ. კაცი (1974). ადმ. ც.—ქ. ორადეა.

ბ. მნიშვნელოვანი სამთომომპოვებელი რ-ნია (მურა ნახშირი, საწვავი ფიქლები, ბოქსიტები, მარმარილო, ბაზალტი). ხე-ტყის ხერხვა, სამშენებლო მასალის წარმოება, მ. შ. კერამ. და მინის მრეწვ., ჩარხმშენებელი, ქიმ., თიხამიწის, საფეიქრო, ტყავის, ფეხსაცმლის საწარმოები. სას.-სამ. პროდუქციის გადამუშავება. მთავარი ცენტრია სალონტა. სოფ. მეურნეობაში წამყვანია მარცვლეული კულტურები. სახორცე-სარძევე მეცხოველეობა. კურორტები (მინერ. წყლები).

**ბლაბურხვა** (ყოფ. ა გ ვ ა ვ ე რ ა), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, მდ. მიუსერის ზემო აუზში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ანჰაშთუქი, შლარა, ჩერქეზიხუ, ცუმახა). რკინიგზის ბაქანი. ზ. დ. 200 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, გუდაუთიდან 19 *კმ*. ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბლაგოდატი,** მთა შუა ურალის აღმ. ფერდობზე, რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში. სიმაღლე 364 *მ*. მაგნეტიტური რკინის მადნის საბადო. მადნის მოპოვება 1735 დაიწყეს და უმთავრესად ღია წესით იღებენ. საბადოს ბაზაზე აშენდა კუშვის, ვერხნაია-ტურის, ბარანჩინსკის რკინეულის ქ-ნები. საბჭ. ხელისუფლების წლებში რეკონსტრუირებული ბ-ის საბადოები მადანსა და აგლომერატს აწვდიან ნიჟნი-ტაგილის კომბინატს.

**ბლაგოევგრადი** (1950-მდე — გ ო რ ნ ა ჯ უ მ ა ი ა), ქალაქი სამხრ.-დას. ბულგარეთში, მდ. ბისტრიცაზე, რილის მთის ძირას. ბლაგოევგრადის ოკრუგის ადმ. ცენტრი. 50 ათ. მცხ. (1975). თამბაქოს (მაკედ. მაღალხარისხოვანი ჯიში) გადამუშავების ცენტრი. ბამბეულის, ხის დასამუშ., ელექტროტექ. მრეწვ., თბილი მინერ. სამკურნ. წყაროები. ბ-ის ახლოს, რილის მთის კალთაზე არის პარანგალიცის ტყის ნაკრძალი.

ბ. ეწოდა ბულგ. რევოლუციონერის დ. *ბლაგოევის* პატივსაცემად.

**ბლაგოევგრადის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული ბულგარეთში. ფართ. 6,5 ათ. *კმ²*. მოსახლ. 311 ათ. კაცი (1970). ადმ. ც. — ქ. ბლაგოევგრადი. ტერიტორიის დიდი ნაწილი უკავია პირინის მთებს, რილის სამხრ. ნაწილსა და როდოპის მთების დას. განშტოებებს. მათ შორის მდ-ებით სტრუმითა და მესტით დრენირებული ქვაბულებია, რ-ებიც თბილი ჰავისა და ნოყიერი ნიადაგების გამო ძველთაგანვე ქვეყნის მნიშვნელოვან სამიწათმოქმედო რ-ნებად იქცა. ოკრუგის ტერიტორიის დაახლ. 1/2 შემოსილია ტყით, მთების ზედა ზოლში სათიბ-საძოვრებია (ბულგ. მაღალმთიანი საძოვრების 1/3). მთავარი სას.-სამ. კულტურაა თამბაქო (მთელი ბულგ. მოსავლისა და ექსპორტის დაახლ. 20%). მოჰყავთ საადრეო ბოსტნეული. განვითარებულია მებაღეობა, სასაძოვრო მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი). იღებენ მურა ნახშირს. ხე-ტყის, კვების (განსაკუთრებით თამბაქოსა და ხილსაკონსერვო) მრეწვ., ელექტროტექ. წარმოება. ბ. ო-ისა და აჭარის ასსრ მშრომელებს შორის 1964-იდან დამყარებულია მეგობრული ურთიერთობა.

**ბლაგოევი** დიმიტრი (14. VI. 1856, სოფ. ზაგორიჩანე, — 7. V. 1924, სოფია), ბულგ. მუშათა ს.-დ. პარტიის (ვიწრო სოციალისტების) დამაარსებელი და ხელმძღვანელი. ბულგარეთში მარქსიზმის პირველი პროპაგანდისტი. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1878—80 სწავლობდა ოდესის რეალურ სასწავლებელში, 1881—85 პეტერბ. უნ-ტში. აქ დაუახლოვდა პროგრესულად განწყობილ რუს სტუდენტებს, გაეცნო კ. მარქსის „კაპიტალს" (I ტომი) და სხვ. სოციალ. ლიტ-რას. აქვე 1883 დეკ. დააარსა რუსეთში ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ჯგუფი (იხ. *ბლაგოევის ჯგუფი*). 1885 მარტში დააპატიმრეს და რუსეთიდან გააძევეს. ბულგარეთში დაბრუნების შემდეგ ეწეოდა სოციალ. იდეების პროპაგანდას. თავის შრომებში ბ. ამტკიცებდა ბულგარეთში კაპიტალიზმის განვითარების გარდაუვალობას და პროლეტარიატის მიერ სოციალიზმის აშენების აუცილებლობას. მისი ხელმძღვანელობით 1891 შეიქმნა ბულგ. ს.-დ. პარტია. წვრილბურჟ. რეფორმისტებთან ამ პარტიის 12-წლიანი ბრძოლის შემდეგ 1903 მისი რევ. ფრთა გაფორმდა დამოუკიდებელ რევ. მარქსისტულ პარტიად—ბულგ. მუშათა ს.-დ. პარტიად (ვიწრო სოციალისტებისა). 1897—1923 ბ. პერიოდულად ხელმძღვანელობდა პარტიის თეორ. ორგანოს ჟურნ. „ნოვო ვრემე" გამოცემას. 1905 ბულგ. ენაზე თარგმნა „კაპიტალი" (I ტომი) და კ. მარქსის სხვა ნაწარმოებები. მისმა წიგნმა „ბულგარეთში სოციალიზმის ისტორიიდან" (1906) დიდი როლი შეასრულა მუშათა კლასობრივი პარტიის იდეურ განმტკიცებაში, თეორიულად დაასაბუთა ოპორტუნიზმთან მისი ბრძოლის აუცილებლობა, დასაბამი მისცა ბულგ. მარქსისტულ ისტორიოგრაფიას. ბალკ. ქვეყნების სოციალ. კონფერენციებზე (1910, 1915) ბ. გამოდიოდა ბალკ. ხალხთა დაახლოების და იმპერიალიზმის მტაცებლურ მისწრაფებათა წინააღმდეგ მათი ერთობლივი ბრძოლის მოწოდებით. 1910 ხელმძღვანელობდა ვიწრო სოციალისტების პარტიის დელეგაციას II ინტერნაციონალის VIII კონგრესზე და მონაწილეობდა II ინტერნაციონალის მემარცხენეთა თათბირში, რ-იც ვ. ი. ლენინმა მოიწვია. I მსოფლიო ომის დროს იყო ბულგ. სახ. კრების წევრი, ამხელდა ომის იმპერიალ. ხასიათს. გამოდიოდა ომში ბულგ. ჩაბმის წინააღმდეგ. აღფრთოვანებით შეხვდა დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციას და პროპაგანდას უწევდა ბოლშევიზმის იდეებს. ბ-ს ეკუთვნის გამოკვლევები მარქსისტული ფილოსოფიის, პოლიტეკონომიის, ისტ., ესთეტიკის და ბულგ. ლიტ-რის საკითხებზე.

*თხზ.*: Съчинения, т. 1—20, С., 1957—64; Кратки бележки из моя живот, [4 изд.], С., 1960.

*ლიტ.*: Димитров Г., Великий учитель и вождь, Избр. произв., т. 2, М., 1957; მ ი ს ი ვ ე, За поворот в партии, იქვე, т. 1, М., 1957; მ ი ს ი ვ ე, Политический отчет ЦК БРП (к) V съезду партии, იქვე; Кабакчиев Х., Дмитрий Николаевич Благоев (1885 — 1924), «Летописи марксизма», 1934, кн. 1 (11), с. 31—57; Христов Х., Васильев К., Димитр Благоев (биографический очерк), пер. с болг., М., 1958.

**ბლაგოევის ჯგუფი,** ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ჯგუფი, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა მარქსიზმის გავრცელებას რუსეთში. ჩამოაყალიბა დ. *ბლაგოევმა* პეტერბურგში (1883 დეკ.). პირველად მასში შედიოდა 30-მდე აქტ. წევრი, უმთავრესად პეტერბ. უნ-ტისა და ტექნოლ. ინ-ტის სტუდენტები. ბ. ჯ-მა შემოიკრიბა აგრეთვე მოსწავლეთა რევ. ჯგუფების და სამხ. ახალგაზრდების წარმომადგენლები. 1884 ბ. ჯ-ს ეწოდა „რუსეთის სოციალ-დემოკრატთა პარტია", ხოლო „შრომის განთავისუფლების" ჯგუფთან კავშირის დამყარების შემდეგ — „რუს სოც.-დემოკრატთა პარტიის პეტერბ. ჯგუფი". ბ. ჯ-მა პეტერბურგში 15-მდე მუშათა წრე ჩამოაყალიბა (თითოეულში 10-მდე კაცი). მუშათა შორის აქტ. პროპაგანდას ეწეოდნენ დ. ბლაგოევი, ნ. ანდრეევი, პ. შატკო, ა. გერასიმოვი, პ. არშაულოვი, პ. ლატიშევი, ვ. ბლაგოსლავოვი, ვ. კუგუშევი, ვ. ხარიტონოვი; ავრცელებდნენ ზოგადსაგანმან. და არალეგალურ ლიტ-რას. პროგრამის პირველ პროექტში (1884) ზოგი თეორ. საკითხი წყდებოდა მარქსიზმთან ახლომდგომი პოზიციებიდან (პროექტის მიხედვით, გარდაუვალი იყო რუსეთის კაპიტალ. გზით განვითარება, მუშათა კლასის ჩამოყალიბება და ზრდა, დემოკრ. თავისუფლების მოპოვება, როგორც სოციალიზმის შემდგომი ბრძოლისათვის აუცილებელი წინასწარი პირობა). ამასთან ერთად პროექტს გააჩნდა არსებითი ნაკლოვანებები: ხალხოსნური გადმონაშთები და ლასალიანური შეხედულებები. ბ. ჯ-ის პროგრამის პროექტი, რ-იც ჟენევაში გაგზავნეს, გააკრიტიკა „შრომის განთავისუფლების" ჯგუფმა. გ. პლეხანოვს დაევალა შეემუშავებინა ორივე ჯგუფისათვის საერთო პროექტი. პროგრამის მეორე პროექტმა შემდგომში ვ. ი. ლენინის მაღალი შეფასება მიიღო. პლეხანოვისა და მარქსისტული ლიტ-რის ზეგავლენით ბ. ჯ-ის წევრებმა შეძლეს გადაელახათ მცდარი შეხედულე-



ბ. ბიხოვსკი.



ბიჯაპური. გოლ-გუმბაზის მავზოლეუმი. 1656—60.



დ. ბლაგოევი.

ბები და უფრო თანამიმდევრული სოციალ-დემოკრატები გამხდარიყვნენ.

ბ. ჯ. უშვებდა პროკლამაციებს, მუშათა წრეებისათვის აარსებდა ბ-კებს, ავრცელებდა კ. მარქსის, ფ. ენგელსის, გ. პლეხანოვის ნაწარმოებებს მოსკოვში, კიევში, ოდესაში, სამარაში, სარატოვში, ტულაში, კრემენჩუგსა და ტაგანროგში. 1885 გამოსცა ს.-დ. არალეგალური გაზეთი რუსეთში „რაბოჩი" (გამოვიდა ორი ნომერი). თავისი არსებობის მანძილზე ბ. ჯ-ს ჰქონდა სამი იატაკქვეშა სტამბა. ბლაგოევის დაპატიმრებისა და რუსეთიდან გასახლების შემდეგ (1885 მარტი), ბ. ჯ-ს სათავეში ჩაუდგა ვ. ხარიტონოვი, ხოლო მისი დაპატიმრების შემდეგ (1886 იანვ.) — ნ. ანდრეევი. საბოლოოდ ბ. ჯ. დაარბიეს 1887 მარტში.

*ლიტ.*: კ ი რ ო ვ ნ ი კ ო ვ ა ნ ი., მუშათა მოძრაობის დასაწყისი და მარქსიზმის გავრცელება რუსეთში (1883—1894 წწ.), თბ., 1965; სკკპ ისტორია, თბ., 1973, გვ. 36—37; Б л а г о е в Д., Мои воспоминания, М.—Л., 1928; К о с т и н а А. Ф., От народничества к марксизму, М., 1967; О в с я н н и к о в а С. А., Группа Благоева, М., 1959; П о л е в о й Ю. З., Зарождение марксизма в России. 1883—1894 гг., М., 1959.


დ. ბლაგოი.

**ბლაგოვეშჩენსკი,** ქალაქი, რსფსრ ამურის ოლქის ცენტრი. გაშენებულია ამურის ნაპირზე, მდ. ზეის შესართავთან. ნავსადგ., ციმბირის რკინიგზის მაგისტრალის ტოტის ბოლო სადგური. 165 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 58 ათ., 1959 წ. — 94 ათ., 1970 წ.—128 ათ.). უდიდესი საწარმოებია ქ-ნები „ამურსკი მეტალისტი" (სამთამადნო და ოქროს მომპოვებელი მრეწვ. მოწყობილობა), „ამურელექტროპრიბორი", ელექტროაპარატის, სარემონტო-მექან. სარემონტო-საექსპლუატაციო ბაზა, გემთსაშენი ვერფი. ქალალდის, ავეჯის, სამკერვალო, ასანთის ფ-კები. ბ. სას.-სამ. ნედლეულის (ხორცსარაჯის, ზეთსახდელი ქ-ნები, წისქვილ-და ხორცკომბინატები) გადამუშავების ერთ-ერთი ცენტრია. სას.-სამ., პედ., სამედ. ინ-ტები და ხაბაროვსკის პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, 12 საშ. სპეც. სასწავლებელი. დრამ. და თოჯინების თეატრები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა 1856; ქალაქია 1858-იდან. დაჯილდოებულია ოქტომბრის რევოლუციის ორდენით.


ა. ბლაგონრავოვი.

**ბლაგოი** დიმიტრი დიმიტრის ძე [დ. 28. I. (9. II), 1893, მოსკოვი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1953); რსფსრ პედ. მეცნ. აკად. (1947 . 1967-იდან სსრკ პედ. მეცნ. აკად.) ნ. წ. ნაშრომებს აქვეყნებს 1917-იდან. გამოკვლევათა დიდი ნაწილი უძღვნა ა. პუშკინის ცხოვრებასა და შემოქმედებას. წიგნისათვის „პუშკინის შემოქმედებითი გზა (1813—1826)" (1950) მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1951). ბ. ავტორია აგრეთვე შრომებისა XVIII—XX სს. რუს მწერლებზე (ა. კანტემირი, მ. დერჟავინი, თ. ტიუტჩევი, ა. ბლოკი, ა. ტოლსტოი, მ. შოლოხოვი და სხვ.), ლიტ-რის ზოგად საკითხებზე. ბ-ს რედაქციითა და წინასიტყვაობით 1963 გამოიცა ა. ჩხეიძის გამოკვლევა პუშკინის „პუგაჩოვის ისტორიაზე". საყურადღებოა მისი ნაშრომი „პუშკინი და ვაჟა-ფშაველა" (წგნ.: ვაჟა-ფშაველას ხსოვნისადმი მიძღვნილი კრებული, თბ., 1966). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 3 სხვა ორდენით.

*ლიტ.*: Д. Д. Благой. К 65-летию со дня рождения. [Список печатных работ его и о нем], М., 1958. *ვ. შადური.*


ლ. ბლანი.

**ბლაგონრავოვი** ანატოლი არკადის ძე [20. V (1. VI). 1894, სოფ. ანკოვო, ვლადიმირის გუბ.,—4. I. 1975, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი მექანიკის (ბალისტიკის) დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), არტილ. გენ.-ლ., ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1964, 1974), რსფსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1940). სკკპ წევრი 1937-იდან. 1916 დაამთავრა პეტროგრ. პოლიტექ. ინ-ტი, 1924 — უმაღლესი საარტ. სკოლა, 1929 — სამხ.-ტექ. აკადემია. 1938-იდან მოსკ. ძერჟინსკის სახ. საარტ. აკად. პროფესორი, 1946-იდან 1950-მდე ამავე აკად. პრეზიდენტი. 1953-იდან მანქანათმცოდნეობის ინ-ტის დირექტორი. 1957—63 სსრკ მეცნ. აკად. ტექ. მეცნ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. ბ-ის ძირითადი შრომები ეხება შეიარაღებისა და მექან. საკითხებს. 1963-იდან სსრკ მეცნ. აკად. კოსმ. სივრცის კვლევისა და გამოყენების კომისიის თავმჯდომარე. 1959-იდან საერთაშ. სამეცნ. კავშირების საბჭოსთან არსებული კოსმ. კვლევის კომიტეტის ვიცე-პრეზიდენტი. ასტრონავტიკის საერთაშ. აკად. ნ. წ.; სსრკ სახელმწ. პრემიისა (1941) და ლენინური პრემიის (1960) ლაურეატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Материальная часть стрелкового оружия, кн. 1—2, М., 1945—46; Основания проектирования автоматического оружия, М., 1940.

**ბლაიხშტაინერი** (Bleichsteiner) რობერტ (1891—1954), ავსტრიელი ენათმეცნიერი, მთარგმნელი, ეთნოგრაფი; ვენის უნ-ტის პროფესორი. ბ-ს ეკუთვნის საყურადღებო გამოკვლევები ქართ. ლიტ-რის საკითხებზე: „ქართული ბალადა ამირანის შესახებ" (1918), „ქართული ანდაზები, თქმულებები და ზღაპრები" (1919), «„ვეფხისტყაოსანი" — XII საუკუნის ქართული მინეზინგური პოემა» (1940), „ქართული ლიტერატურა" (1948), „დიდი ქართველი პოეტი — ნიკოლოზ ბარათაშვილი" (1949). ბ-მა გერმანულად თარგმნა „ვეფხისტყაოსნის" ხალხ. ვარიანტი, ნ. ბარათაშვილის, დ. ჭონქაძის, ი. ჭავჭავაძის, ჭ. ლომთათიძისა და სხვათა თხზულებები. ბ-ის თარგმანების უმეტესობა თავმოყრილია კრებულში „ახალი ქართველი პოეტები" (1946). მთის იბერიულ-კავკასიურ ენათა შესახებ დაწერილ რამდენიმე ნაშრომში ბ. ცდილობდა დაედგინა მათი მიმართება სხვა ენებთან (ბასკური, პამირის ენები). ბ. იკვლევდა ქართველურ ენებს და მათ დიალექტებს.

*თხზ.*: Die kaukasische Sprachgruppe, «Anthropos», 1937, Bd. 32, H. 1—2; Die werschikisch-burischkische Sprache im Pamirgebiet und ihre Stellung zu den Japhetitensprachen des Kaukasus, «Wiener Beiträge zur Kulturgeschichte und Linguistik», 1930, [Bd.] 1, S. 289—331. *გ. თოფურია.* *შ. რევიშვილი.*

**ბლაკიტნი** (ნამდვ. გვარი ე ლ ა ნ ს კ ი) ვასილ მიხეილის ძე (12. I. 1894, სოფ. კოზლი, ჩერნიგოვის გუბ., — 4. XII. 1925, ხარკოვი), უკრაინელი საბჭ. მწერალი და საზ. მოღვაწე. სკკპ წევრი 1920-იდან. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1918-იდან. ლექსების პირველი კრებ. „უროსა და გულის ცემა" დაიბეჭდა 1920. იყო უკრაინაში პროლეტ. ლიტ. მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, თეორეტიკოსი, პროლეტ. მწერლების ამხანაგობა „გარტის" ორგანიზატორი. „ვალერ პრონოზას" ფსევდონიმით გამოსცა გალექსილი სატირული ფელეტონების კრებულები: „შენიშვნები ფანქრით" (1924), „საბჭოთა მდოგვი" (1924), „სახელმწიფო ჭკუა" (1925) და სხვ. სიკვდილის შემდეგ დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბლანი** (Blanc) ლუი (29. X. 1811, მადრიდი, — 6. XII. 1882, კანი), ფრანგი უტოპისტ-სოციალისტი, ისტორიკოსი, ჟურნალისტი, 1848 რევ. მოღვაწე. ილაშქრებდა ივლ. მონარქიის წინააღმდეგ. 1847 გამოაქვეყნა თორმეტტომიანი „საფრანგეთის რევოლუციის ისტორიის" I ტომი (რუს. თარგმანი, ტ. 1—12, 1907—09), რ-შიც დადებითად აფასებდა რევოლუციის იაკობინურ პერიოდს. 1848 რევ. პერიოდში რეფორმატორის რეპუტაციამ და პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლისადმი უარყოფითმა დამოკიდებულებამ იგი ბურჟ. უმრავლესობისათვის სასურველი გახადა როგორც „მუშათა წარმომადგენელი" დროებით მთავრობაში. ბ. სათავეში ჩაუდგა ე. წ. *ლუქსემბურგის კომისიას* და ცდილობდა არ დაეშვა პროლეტარიატის რევ. გამოსვლები. იგი არ მონაწილეობდა *ივნისის აჯანყებაში* (1848), მაგრამ გამარჯვებულმა ბურჟუაზიამ სასამართლო დევნა დაუწყო. 1848 აგ. ბ-მა ემიგრაციაში (ინგლისში) დაწერა ნაშრომი „1848 რევოლუციის ისტორია" (1870; რუს. თარგმანი, ტ. 1—2, 1907). 1870 საფრანგეთში დაბრუნდა. 1871 ეროვნ. კრებაში აირჩიეს და იგი ვერსალელთა შორის აღმოჩნდა. ბ-მა სენსიმონისტური იდეების გავლენა განიცადა. საზ. ბის განვითარებას ის განიხილავდა როგორც სამი მთავარი პრინციპის — ავტორიტეტის (ბატონობდა შუა საუკუნეებში), ინდივიდუალიზმის (დამკვიდრდა ბურჟ. საზ-ბაში) და ძმობის (გამეფდება სოციალიზმის დროს) თანამიმდევრულ შეცვლას. ბ-ის აზრით, იქ, სადაც ინდივიდუალიზმის პრინციპი ბატონობს, კონკურენცია გარდაუვალია — ბურჟ. წყობილება დამღუპველია არა მარტო მუშებისათვის, არამედ ბურჟუაზიისათვისაც, რ-საც გაკოტრების საფრთხე ემუქრება. ამიტომ სოც. გარდაქმნები უნდა მოხდეს ხალხისა და ბურჟუაზიის ერთობლივი მოქმედებით. მისი კონცეფციით, სახელმწიფომ უნდა მოაწყოს ე. წ. „საზოგადოებრივი სახელოსნოები" და ამ საქმეში ბურჟუაზიაც ჩაება. შრომის უფრო მაღალი ნაყოფიერების წყალობით საზ. ასოციაციები გაიმარჯვებენ კონკურენტულ ბრძოლაში კერძო საწარმოებთან. ბ-ის უტოპიური იდეები ქმნიდნენ შრომასა და კაპიტალს შორის წინააღმდეგობათა მშვიდობიანი გადაწყვეტის შესაძლებლობის ილუზიას. სოციალიზმისა და მუშათა მოძრაობის ისტორიაში ბ. შევიდა როგორც ოპორტუნიზმისა და რეფორმიზმის (ლუიბლანელობა) მამამთავარი.

*თხზ.*: Dix ans de l'histoire d'Angleterre, t. 1—4, P., 1879; La révolution de février au Luxembourg, P., 1849; Июльские дни 1830г. (из «Истории десяти лет»), К., 1906.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ლუიბლანელობა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; М а р к с К., Классовая борьба во Франции с 1848 по 1850 г., М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 7.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**ბლანკი** კარლ ივანეს ძე [1728 — 26. X. (6. XI). 1793], რუსი არქიტექტორი, ბაროკოსა და ადრეული *კლასიციზმის* წარმომადგენელი. ცხოვრობდა მოსკოვში. სწავლობდა ვ. ობუხოვის „კომანდაში" (გუნდში) (1745—49) და დ. *უხტომსკისთან* (1749-იდან). მონაწილეობდა *ახალი იერუსალიმის მონასტრის* აღდგომის საკრებულო ტაძრის გადაკეთებაში (1747—60), აღსაზრდელთა სახლისა (1764—70, მოსკოვი) და *კუსკოვოს* (1760—80-იანი წწ.) მშენებლობაში. ააგო რამდენიმე ეკლესია მოსკოვში და მოსკ. მახლობლად. „ჰოლანდიური სახლი" (1755) და, შესაძლებელია, ეკლესიაც ვორონოვოში, მოსკოვთან.

**ბლანკი** (Blanqui) ლუი ოგიუსტ (1. II. 1805, პიუჟე-ტენიე, ნიცის მახლობლად, — 1. I. 1881, პარიზი), ფრანგი რევოლუციონერი, უტოპისტ-კომუნისტი. 1814-იდან აქტიურად მონაწილეობდა რესპ.-დემოკრ. მოძრაობაში. ბაბუვისტური იდეების (იხ. *გ. ბაბეფი, ფ. ბუონაროტი*) გავლენით 1832—34 აღიარა კომუნისტური იდეები. 1835—39 იყო საიდუმლოო რესპ. საზ-ბათა („ოჯახების საზოგადოება", „წელიწადის დროთა საზოგადოება") ორგანიზატორი და მეთაური. პარიზში 1839 წ. 12 მაისის აჯანყების ჩაქრობის შემდეგ გამოუტანეს სასიკვდილო განაჩენი, რ-იც სამუდამო პატიმრობით შეუცვალეს. 1848 რევ. შედეგად პატიმრობიდან განთავისუფლდა და სათავეში ჩაუდგა ბრძოლას

დროებითი მთავრობის ბურჟ. პოლიტიკისა და ლუიბლანური (იხ. ლ. *ბლანი*) ილუზიების წინააღმდეგ. 1848—65 არაერთხელ იყო დაპატიმრებული. 1870 წ. 4 სექტემბრიდან გამოსცემდა გაზეთს „პატრი ან დანჟე" („Patrie en Danger") და მოითხოვდა ენერგიულ ბრძოლას პრუსიელთა წინააღმდეგ. 1870 წ. 31 ოქტ. აჯანყებაში მონაწილეობისათვის ბ-ს კვლავ სამუდამო პატიმრობა მიუსაჯეს. 1871 იგი დაუსწრებლად აირჩიეს პარიზის კომუნის წევრად. 1879 განთავისუფლდა პატიმრობიდან და სიცოცხლის უკანასკნელ წლებში განაგრძობდა სოციალ. და დემოკრ. პროპაგანდას, ცდილობდა თავისი მომხრეებისაგან (ბლანკისტებისაგან) პარტია შეექმნა. ბ. XVIII ს. ფრანგი მატერიალისტების მიმდევარი იყო. მაგრამ ისტორიას იდეალისტურად განიხილავდა — ისტ. პროგრესის გადამწყვეტ ძალად ხალხის განათლებას მიიჩნევდა; აღიარებდა კლასობრივი ბრძოლის არსებობას, პროლეტარიატისა და ბურჟ. ინტერესთა შეუთავსებლობას, მაგრამ ექსპლუატირებულთა საერთო მასიდან პროლეტარიატს ცალკე არ გამოყოფდა. ბ-ს აზრით, მხოლოდ სოც. რევოლუციას შეეძლო მოესპო კლასობრივი ჩაგვრა, მაგრამ რევ. წარმატების მთავარ პირობად მას მიაჩნდა რევოლუციონერების მჭიდროდ დარაზმული ორგანიზაციის მიერ კარგად მომზადებული შეთქმულება, რ-საც გადამწყვეტ მომენტში ხალხის მასები დაუჭერდნენ მხარს. გამარჯვების შედეგად დამყარებული რევ. დიქტატურა კაპიტალიზმიდან კომუნიზმში გარდამავალ პერიოდში შეასრულებდა კონტრრევ. განიარაღების ფუნქციას, შეაიარაღებდა პროლეტარიატს და მტრებისაგან დაიცავდა ახალ წყობილებას. იხ. აგრეთვე *ბლანკიზმი*.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., კომუნის გაკვეთილები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 13; მ ი ს ი ვ ე, ყრილობის შედეგებისათვის, იქვე, ტ. 10; М а р к с К., Классовая борьба во Франции с 1848 по 1850 г., М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 7; В о л г и н В. П., Политические и социальные идеи Бланки, «Известия АН СССР. Серия истории и философии», 1951, т. 8, № 6. *რ. სიკინჭალაშვილი*.

**ბლანკი** (ფრანგ. blanc — თეთრი), 1. ქაღალდის ფურცელი, რ-ის თავშიც დაბეჭდილია დაწესებულების, საწარმოს, ორგანიზაციის სახელწოდება; იყენებენ ოფიც. მიმოწერისათვის ან რაიმე დოკუმენტის შესადგენად. 2. ხარვეზებით ნაბეჭდი ფურცელი, რ-ის თავისუფალ ადგილებს სათანადო ჩანაწერებით ავსებენ.

**ბლანკიზმი,** პოლიტ. მიმდინარეობა, რ-იც დაკავშირებული იყო ლ. ო. *ბლანკის* და მისი მომხრეების — ბლანკისტების მოღვაწეობასთან; ტერმინი, უმეტეს შემთხვევაში, იხმარება რევ. ბრძოლის შეთქმულებრივი ტაქტიკის მომხრეთა შეხედულებების აღსანიშნავად. ბ-ის მიმდევრების აზრით, მშრომელთა გამარჯვებისათვის საჭირო იყო განსაკუთრებით ერთგული და თავდადებული რევოლუციონერებისაგან საიდუმლო, იერარქიული ორგანიზაციის შექმნა, რ-ის მიზანი იქნებოდა მოულოდნელი შეიარაღებული გამოსვლით არსებული რეჟიმის დამხობა. მიმდინარეობისათვის დამახასიათებელი იყო სექტანტობა. იმისათვის, რომ ორგანიზაციას საშიშროება არ შექმნოდა, ბ. უარს ამბობდა პროპაგანდაზე ფართო მასებში, ანგარიშს არ უწევდა ობიექტურ პირობებს, არ ითვალისწინებდა რევ. სიტუაციის არსებობის აუცილებლობას და მთავარ იმედს ამყარებდა დარტყმის მოულოდნელობაზე, იმაზე, რომ მთავრობა მოუმზადებელი იქნებოდა ამ დარტყმის მოსაგერიებლად. მაგრამ ბ-ის დოქტრინების პრაქტ. განხორციელების ცდებმა (1839 წ. 12 მაისის, 1870 წ. 14 აგვ. აჯანყებები პარიზში და სხვ.) სრული მარცხი განიცადა. ამიტომ ბლანკისტები ხშირად იძულებული იყვნენ თავიანთი თეორიების საწინააღმდეგოდ ემოქმედათ (როგორც ეს მოხდა 1871 პარიზის კომუნის დროს). ბ. და ბლანკისტური ტაქტიკა იმ პერიოდში წარმოიშვა, როდესაც აღმოცენება-განვითარების პროცესში მყოფი მასობრივი პროლეტ. მოძრაობა ჯერ კიდევ არ იყო მთლიანად გამოყოფილი ბურჟ.-დემოკრ. მოძრაობისაგან. მუშათა მასობრივი მოძრაობის გაძლიერებისა და მარქსისტული სოციალ. პარტიების შექმნასთან ერთად ბ. თანდათან კარგავდა მნიშვნელობას. მაგრამ მისი გავლენა შემდეგშიაც ხშირად იჩენდა თავს სხვადასხვა არაპროლეტ. საზ. მოძრაობებში (მაგ., XIX ს. 70—80-იანი წწ. რუსეთში). ბ-ის ნაირსახეობათა მომხრეები იყვნენ სხვადასხვა საზ. ფენების წარმომადგენლები ლათ. ამერიკაში, აზიაში, სტუდენტობა ბევრ ქვეყანაში და სხვ. მარქსიზმ-ლენინიზმი ბ-ში, როგორც XIX ს. 30—60-იანი წწ. სოციალ. მიმდინარეობაში, გამოყოფს მის ისტორიულად პროგრ. რევ. ნიშნებს და განასხვავებს, მისთვისვე დამახასიათებელი ვიწრო სექტანტური, შეთქმულებრივი დოქტრინებისაგან, რ-ებიც სულ უფრო მეტად ეწინააღმდეგებოდნენ მზარდი მუშათა მოძრაობის რეალურ მოთხოვნებს. ვ. ი. ლენინი დიდად აფასებდა ბლანკისა და მისი ბევრი მომხრის პირად რევ. ღირსებებს, აკრიტიკებდა ბლანკისტურ დოგმებს და გადამწყვეტ წინააღმდეგობას უწევდა ბოლშევიზმის მტრების ცდებს, გაეიგივებინათ ბოლშევიკებისა და ბლანკისტების ტაქტიკა. დიდი ოქტ. სოც. რევ. წინახანებში ვ. ი. ლენინი წერდა: „აჯანყებას რომ წარმატება ჰქონდეს, იგი უნდა ეყრდნობოდეს არა შეთქმულებას, არა პარტიას, არამედ მოწინავე კლასს. ეს — ერთი. აჯანყება უნდა ეყრდნობოდეს ხ ა ლ ხ ი ს რ ე ვ ო ლ უ ც ი უ რ ა ღ მ ა ვ ლ ო ბ ა ს. ეს — მეორე. აჯანყება უნდა ეყრდნობოდეს ისეთ გ ა რ დ ა ტ ე ხ ი ს პ უ ნ ქ ტ ს მზარდი რევოლუციის ისტორიაში, როცა ხალხის მოწინავე რიგების აქტიურობა უაღრესად დიდია, როცა უაღრესად ძლიერია მ ე რ ყ ე ო ბ ა მტრების რიგებში და რ ე ვ ო ლ უ ც ი ი ს ს უ ს ტ ი, ო რ ჭ ო ფ ი, გ ა უ ბ ე დ ა ვ ი მ ე გ ო ბ რ ე ბ ი ს რ ი გ ე ბ შ ი. ეს — მესამე. აჯანყების საკითხის დაყენების სწორედ აი ამ სამი პირობით განსხვავდება მ ა რ ქ ს ი ზ მ ი ბ ლ ა ნ კ ი ზ მ ი ს ა გ ა ნ" (თხზ., გამოც. მე-4, ტ 26, გვ. 6). თანამედროვე „მემარცხენე" იდეოლოგების ცდას აღორძინონ ბ-ის ავანტიურისტული ელემენტები და გამოიყენონ ბრძოლის ბლანკისტური ტაქტიკა, დიდი ზიანი მოაქვს რევ. მოძრაობისათვის.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მარქსიზმი და აჯანყება, თხზ., ვამოც. მე-4, ტ. 26; მ ი ს ი ვ ე, ძალაუფლების სოციალური სტრუქტურისა, პერსპექტივებისა და ლიკვიდატორობის შესახებ, იქვე, ტ. 17; Э н г е л ь с Ф., Эмигрантская литература, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 18; D a C o s t a Ch., Les blanquistes, P., 1912; S p i t z e r A., The revolutionary theories of L. Aug. Blanqui, N. Y., 1957. *რ. სიკინჭალაშვილი*.

**ბლანტერი** მათე ისააკის ძე [დ. 28. I. (10. II) 1903, პოჩეპი, ჩერნიგოვის გუბ.], საბჭ. კომპოზიტორი. სსრკ სახ. არტისტი (1975). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1946). დიდი ღვაწლი მიუძღვის საბჭ. მასობრივი სიმღერის განვითარებაში. მას ეკუთვნის სიმღერები: „კატიუშა", „პარტიზანი ჟელეზნიაკი", „სიმღერა შჩორსზე", „მშვიდობით ქალაქებო და ქოხებო", „ფრონტისპირა ტყეში" და სხვ. დაწერილი აქვს სიმღერები მ. გოლოდნის, ვ. ლებედევ-კუმაჩის, კ. სიმონოვის, ა. სურკოვის, მ. სვეტლოვის ლექსებზე, 20-ზე მეტი სიმღერა პოეტ მ. ისაკოვსკისთან ერთად; ავტორია ოპერეტისა „ამურის ნაპირებზე" (1938), თეატრისა და კინოს მუსიკისა და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

**ბლანშირება** (ფრანგ. blanchir—გათეთრება, რეცხვით გათეთრება, მდუღარის გადავლება), 1. კ ვ ე ბ ი ს მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა შ ი ხილისა და ბოსტნეულის დამუშავება ცხელი წყლით ან ორთქლით. ბ. ნაყოფს უნარჩუნებს ბუნებრივ ფერს და ვიტამინებს, აადვილებს მასში შაქრის დიფუზიას. ბლანშირებული ნაყოფი ადვილად იხარშება და კარგად შრება. 2. ტ ყ ა ვ ი ს წ ა რ მ ო ე ბ ა შ ი, ტყავის გლემურძიდან (ქვედა მხრიდან) ტყავქვეშა უჯრედისის ნარჩენების მოცილება. ბლანშირებული ზედაპირი გლუვია. ბ-ს იყენებენ აგრეთვე თანაბარი სისქის ტყავის მისაღებად და მისი ზედაპირიდან დეფექტების მოსაცილებლად.


ლ. ო. ბლანკი.

**ბლასკო იბანიესი** (Blasco Ibáñez) ვისენტე (29. I. 1867, ვალენსია, — 28. I. 1928, მენტონა, საფრანგეთი), ესპ. მწერალი. აქტ. მონაწილეობას იღებდა ვალენსიის პოლიტ. ცხოვრებაში, იყო მემარცხენე რესპ. მოძრაობის ლიდერი. 1923 ესპანეთში სამხ. დიქტატურის დამყარების შემდეგ საფრანგეთში გადაიხვეწა. 1894-იდან დაიწყო მშობლიური მხარის ყოფაცხოვრებისა და ზნე-ჩვეულებების ამსახველი მოთხრობებისა და რომანების გამოქვეყნება („უდარდელი ცხოვრება", 1894; „მაისის ყვავილი", 1895; კრებ. „ვალენსიური მოთხრობები", 1896; „განსჯილი", 1900; „ლამი და ლერწამი", 1902). ამ ციკლის ადრეულ ნაწარმოებებს ნატურალიზმის გავლენა ეტყობა. შემდგომში ბ. ი-მა სოც. პრობლემებზე გაამახვილა ყურადღება და კრიტ.-რეალისტური ნაწარმოებებიც შექმნა. რომანებში „ტაძარი" (1903), „მომხდური" (1904), „ღვინის სარდაფი" (1905) იმდროინდელი ესპ. სოც.-პოლიტ. პრობლემებია დასმული. 1906—09 ბ. ი-მა დაწერა ფილოს.-ფსიქოლ. რომანების ციკლი: „შიშველი მახა" (1906), „სისხლი და ქვიშა" (1908; ქართ. თარგმანი 1963), „მკვდრები ბრძანებენ" (1909). I მსოფლიო ომის თემას მიუძღვნა რომანი „აპოკალიფსის ოთხი მხედარი" (1916) და „ჩვენი ზღვა" (1918). მისი ბოლო ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია უტოპიური რომანი „ქალთა სამოთხე" (1922), პოლიტ. პამფლეტი „ალფონსო XIII უნიღბოდ" (1924), ამერ. აღმოჩენის თემაზე აგებული რომანების ციკლი. 1933 ბ. ი-ის ნეშტი დიდი პატივით გადაასვენეს ვალენსიაში.


მ. ბლანტერი.

*თხზ*.: Полн. собр. соч., т. 1—16, М., 1910—12; Избр. произв., т. 1—3, М.—Л., 1959.

**ბლას როკა** (Blas Roca) (ნამდვ. სახელი და გვარი ფრანსისკო ვილფრედო კ ა ლ დ ე რ ი ო; Calderio) (დ. 24. VII. 1908, ქ. მანსანილიო, ორიენტეს პროვ.), კუბის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1929 ჩაება პროფკავშირულ მოძრაობაში და შევიდა *კუბის კომუნისტურ პარტიაში* (კკპ). 1930-იდან კკპ ორიენტეს პროვ. კომიტეტის მდივანი, 1933-იდან კკპ ჰავანის კომიტეტის მდივანი. ამავე წელს გახდა კკპ ცკ-ის, პოლიტბიუროსა და სამდივნოს წევრი. 1934—61 კკპ-ის (1944—61 — სახ.-სოციალ. პარტია) გენ. მდივანი. 1961-იდან ხელმძღვანელი პოსტები უკავია გაერთ. რევ. ორგანიზაციებში, შემდეგ კი კუბის სოციალ. რევ. ერთიან პარტიაში. 1965 ოქტომბრიდან ბ. რ. კუბის კომპარტიის ცკ-ის და ცკ-ის სამდივნოს წევრი, კკპ ცკ-ის საკონსტიტუციო კომისიის თავმჯდომარეა. იგი მრავალი თეორ. და პოლიტ. ნაშრომის ავტორია (მ. შ. „სოციალიზმის საფუძვლები კუბაზე", 1943; რუს. თარგმ. 1961).


ვ. ბლასკო იბანიესი.

**ბლასტარი** (Blastarēs) მათე, XIV ს. ბიზანტ. მწერალი, თესალონიკეს მღვდელ-მონაზონი, აღმ. ეკლესიის კანონიკური სამართლის ერთ-ერთი უდიდესი ავტორიტეტი. მისი მთავარი იურიდ. ტრაქტატი „ალფაბეტური სინტაგმა" („Syntagma alphabeticum") დაწერილია დაახლ. 1335. სინტაგმა

საეკლ. კრებათა დადგენილებებისა და საერო კანონების კრებულია, რ-შიც სამართ. დებულებები ბერძნ. ანბანის რიგზეა დალაგებული; ამრიგად, იგი თავისებური იურიდ. ლექსიკონია. სინტაგმა ვახტანგ VI-ის კანონთა კრებულში შესული ბერძნ. სამართ. ერთ-ერთი ძირითადი წყაროა (იხ. „*სამართალი ბერძნული*"). ბ. პოეტიც იყო, მან ლექსად გადმოსცა კონსტანტინოპოლის საიმპერატორო კარისა და ეკლესიის სამოხელეო წოდებათა ნუსხა. მანვე შეადგინა იოანე მმარხველის სჯულისკანონის IV რედაქცია, შეავსო და წესრიგში მოიყვანა იგი.

*წყარო*: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 8, თბ., 1970, გვ. 119—120; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963, გვ. 581—582.

*ლიტ.*: Азаревич Д., История византийского права, т. 1, ч. 2. Ярославль, 1877, с. 216—217, 338—341. *ი. დოლიძე.*



დ. ბლაშკოვიჩი.

**ბლასტეა,** მრავალუჯრედიანი ცხოველების ჰიპოთეზური წინაპარი; ე. *ჰეკელის* აზრით ღრუ, სფერული ორგანიზმი, რ-საც ერთშრიანი კედელი ჰქონდა. ბ-ის ანალოგებად ჰეკელს მიაჩნდა თანამედროვე კოლონ. უმარტივესნი (მაგ., ვოლვოქსი). თავისი დებულების საფუძველზე, რ-ის თანახმად ორგანიზმი ონტოგენეზში მოკლედ იმეორებს *ფილოგენეზს*, ჰეკელს მიაჩნდა, რომ ყველა მრავალუჯრედიანი ცხოველის ჩანასახის განვითარების ერთ-ერთი სტადია — *ბლასტულა* — ბ-ის აგებულების გამეორებაა (იხ. *ბიოგენეზური კანონი*).

**ბლასტემა** (ბერძნ. blastēma — ნაზარდი, შთამომავალი), მოძღვრებაში *რეგენერაციის* შესახებ — ორგანოს მოკვეთის შემდეგ ჭრილობის ზედაპირზე წარმოქმნილი არასპეციალიზებული, ერთგვაროვანი უჯრედების გროვა, საიდანაც შემდგომში ახ. ორგანოს ქსოვილები ვითარდება. ემბრიოლოგიაში: 1. უჯრედების ჯგუფი, საიდანაც ზოგი ცხოველის (ნაწლავღრუიანები, ჭიები, ასციდიები და სხვ.) უსქესო გამრავლების დროს ახ. ინდივიდი ვითარდება; 2. ფეხსახსრიანთა ც ე ნ ტ რ ო ლ ე ც ი ტ ა ლ უ რ ი კვერცხის, ე. ი. ისეთი კვერცხის ციტოპლაზმის ზედაპირული შრე, რ-ის ცენტრში დიდი რაოდენობით ყვითრია თავმოყრილი.

**ბლასტო...** (ბერძნ. blastos — ჩანასახი, ღივი, ყლორტი), ბიოლოგიასა და მედიცინაში ხმარებული ზოგი რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი; ნიშნავს ახალწარმონაქმნს. მაგ., ბლასტომა, ბლასტომიკოზი, ბლასტოდერმა.

**ბლასტოდერმა** (*ბლასტო...* და ბერძნ. derma — კანი, გარსი), იმ უჯრედების ერთობლიობა, რ-ებიც წარმოქმნიან მრავალუჯრედიან ცხოველთა ჩანასახს *ბლასტულის* სტადიაზე. წარმოიქმნება განაყოფიერებული კვერცხუჯრედის *დაყოფით*.

**ბლასტოიდეები** (Blastoidea), ამომწყდარი უხერხემლო ცხოველების კლასი, იგივეა, რაც *ზღვის კოკრები*.

**ბლასტომა,** იგივეა, რაც *სიმსივნე*.



უ. ბლეიკი.

**ბლასტომერები** (*ბლასტო...* და ბერძნ. méros — ნაწილი), მრავალუჯრედიანი ცხოველების განაყოფიერებული კვერცხუჯრედის *დაყოფის* პროცესში წარმოქმნილი უჯრედები. ბ. დაყოფიდან დაყოფამდე არ იზრდება, რის გამოც ყოველი მომდევნო დაყოფის შემდეგ მათი ზომა ორჯერ მცირდება.

**ბლასტოპორი** (*ბლასტო...* და ბერძნ. póros — გასასვლელი, ხვრელი), პ ი რ ვ ე ლ ა დ ი პ ი რ ი, გ ა ს ტ რ ო პ ო რ ი, ხვრელი, რ-ის საშუალებითაც ცხოველის ჩანასახის ღრუ (*გასტრულის* სტადიაზე) გარეგან გარემოს უკავშირდება. განვითარების პროცესში ცხოველთა ერთი ნაწილის (*პირველადპირიანებში*) ბ. პირად გარდაიქმნება ან წარმოქმნის პირს და ანალურ ხვრელსაც; ხოლო სხვების (*მეორეულპირიანებში*) ბ-ის ადგილას წარმოიქმნება უკანა ხვრელი ან ნერვ-ნაწლავის არხი, რ-იც საჭმლის მომნელებელ ღრუს დროებით აერთებს ნერვულ ლულასთან.

**ბლასტოცელი** (*ბლასტო...* და ბერძნ. koilos — ღრუ), ს ხ ე უ ლ ი ს პ ი რ ვ ე ლ ა დ ი ღ რ უ, ცხოველთა ჩანასახის ღრუ, რ-იც წარმოიქმნება *ბლასტომერებს* შორის. ბ. სავსეა სითხით, რ-იც თავისი ქიმ. შედგენილობით განსხვავდება გარეგანი გარემოსაგან. ყველაზე დიდ ზომას ბ. აღწევს დაყოფის ბოლო სტადიაზე. *გასტრულაციის* პროცესში კი იგი თანდათანობით პატარავდება და ბოლოს ისპობა.

**ბლასტოცისტა** (*ბლასტო...* და ბერძნ. kystis — ბუშტი), ბ ლ ა ს ტ ო დ ე რ მ უ ლ ი ბ უ შ ტ ი, ძუძუმწოვრების, მ. შ. ადამიანის, ჩანასახის განვითარების სტადია. წარმოიქმნება განაყოფიერებული კვერცხის დაყოფის შედეგად. ბ. ღრუ ბუშტია, რ-ის ერთ მხარეზე ბლასტულის ანალოგიური უჯრედების გროვა—საჩანასახე კვანძი მდებარეობს. ბ-ის დანარჩენი უჯრედები ქმნის *ტროფობლასტს*, რ-ის მეშვეობითაც ჩანასახი იკვებება.

**ბლასტულა,** მრავალუჯრედიან ცხოველთა ჩანასახის განვითარების სტადია, რ-ითაც მთავრდება კვერცხუჯრედის *დაყოფის* პერიოდი. ჩანასახის აგებულება ბ-ის სტადიაზე დამოკიდებულია კვერცხუჯრედის აგებულებასა და დაყოფის ტიპზე. ძუძუმწოვრებისა და მ. შ. ადამიანის კვერცხუჯრედის დაყოფის შედეგად წარმოიქმნება არა ბ., არამედ *ბლასტოცისტა*.

**ბლასტულაცია,** მრავალუჯრედიან ცხოველთა კვერცხის დანაწევრების ბოლო პერიოდი, როცა წარმოიქმნება *ბლასტულა*. ბ-ის დროს ჩანასახის ზედაპირული უჯრედები ეპითელური ფენის სახით ლაგდება, ვითარდება ბლასტოცელი, ბლასტომერების დანაწევრება ასინქრონულად მიმდინარეობს, მიტოზური ციკლის ხანგრძლივობა იმატებს, ხოლო მიტოზური ინდექსის სიდიდე იკლებს. ამავე დროს იზრდება ინტერფაზის ხანგრძლივობა (იხ. *მიტოზი*). ინტერფაზულ ბირთვებში წარმოიქმნება ბირთვაკები, იწყება საინფორმაციო რიბონუკლეინის მჟავას სინთეზი, რაც შემდეგ გასტრულაციის დაწყებას უზრუნველყოფს.

**ბლაუმანისი** რუდოლფს [1. I. 1863, მამული ერგლი, ლიფლანდიის გუბ. (ახლანდ. მადონის რ-ნი, ლატვიის სსრ), — 4. IX. 1908, სანატორიუმი ტაკახარიუ, ფინეთი], ლატვ. მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა 1887-იდან დაიწყო. 1901—03 რედაქტორობდა პროგრ. გაზ. „პეტერბურგას ავიზესის" („პეტერბურგის გაზეთი") სატირულ განყოფილებას. ბ. ავტორია ლირ. ლექსებისა, მეფის თვითმპყრობელობისა და ექსპლუატატორული კლასების წინააღმდეგ მიმართული სატირული მოთხრობებისა და ნოველებისა („სარეველა", 1887; „რაუდუპიეტე", 1889; „გაზაფხულის სუსხი", 1898; „სიკვდილის ჩრდილში", 1899), კომედიებისა („ქურდები", 1890; „ტრინეს ცოდვები", 1896), დრამებისა („შავი სული", 1891; „მე შეცთომილი", 1893; „ცეცხლში", 1905; „შაბათი საღამო", 1907) და სხვ.

**ბლაშკოვიჩი** (Blaškovič) დიონიზ (დ. 2. VIII. 1913, იაბლონეცი), ჩეხოსლოვაკიელი მიკრობიოლოგი და ვირუსოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1966), ნიუ-იორკის მეცნ. აკად. და გერმ. აკადემია „ლეოპოლდინას" (გდრ) წევრი. 1947—50 ჯანდაცვის სახელმწ. ინ-ტის მიკრობიოლ. განყ-ის ხელმძღვანელი, 1950—53—სლოვაკიის ბიოლ. ინ-ტისა. 1953-იდან ჩეხოსლ. მეცნ. აკად. ვირუსოლოგიის ინ-ტის დირექტორი. ე. პავლოვსკის მოძღვრების საფუძველზე გამოიკვლია პათოგენური ვირუსების (გრიპისა და ტკიპისმიერი ენცეფალიტის) კერობრიობა და ბუნებაში მათი ცირკულაცია, შეისწავლა პათოგენური ბაქტერიების ფილტრში გამავალი ფორმები და სხვ. ჩეხოსლ. სსრ სახ. პრემია (1951). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით, სლოვაკური ეროვნ. აჯანყების მე-2 ხარისხის ორდენით, ი. პურკინესა და მ. პლანკის მედლებით.

**ბლეგენი** (Blegen) კარლ (დ. 27. I. 1887, მინეაპოლისი), ამერ. არქეოლოგი, *ეგეოსის კულტურის* მკვლევარი. ბ-ის არქეოლ. გათხრებს კორინთთან (1920-იანი წწ.) და ტროაში (1930-იანი წწ.) დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ელადის კულტურის სტრატიგრაფიისა და ქრონოლოგიის დასადგენად. 1952-იდან ბ. მუშაობდა პილოსში, სადაც გათხარა სასახლე, რ-შიც აღმოჩნდა თიხის მრავალრიცხოვან ფირფიტებზე ე. წ. ხაზოვანი B დამწერლობით შესრულებული ტექსტები. ამ აღმოჩენამ ხელი შეუწყო მიკენური დამწერლობის გაშიფვრას.

**ბლეიკი** (Blake) რობერტ (1599, ბრიჯუოტერი, სომერსეტშირი, — 17. VIII. 1657, პლიმუთის მახლობლად), ინგლ. ადმირალი. დაიბადა ვაჭრის ოჯახში. 1640 და 1645 პარლამენტის დეპუტატი. სამოქალაქო ომების (1642—46 და 1648) დროს მეთაურობდა როიალისტების წინააღმდეგ მოქმედ კავალერიის რაზმებს. 1649-იდან სამეთაურო თანამდებობები ეკავა ფლოტში. 1650 კარტახენის ბრძოლაში გაანადგურა როიალისტების ესკადრა. 1651 ხელმძღვანელობდა კ-ების სილისა და გერნზის დაპყრობას. ინგლის-ჰოლანდ. ომის (1652—54,) დროს მეთაურობდა ესკადრას ლა-მანშის სრუტესა და ჩრდ. ზღვაში, ესკადრას ხმელთაშუა ზღვაში (1654—56); ხელმძღვანელობდა საზღვაო ბრძოლებს ესპ. წინააღმდეგ. 1657 აპრ. სანტა-კრუსთან (კ. ტენერიფე) დაამარცხა ესპ. ესკადრა.

**ბლეიკი** (Blake) რობერტ პირპონტ (1. X. 1886,— 9. V. 1950), ამერ. ორიენტალისტი, ქართველოლოგი, ჰარვარდის უნ-ტის პროფესორი, ნ. მარის მოწაფე. 1918—1920 ბერძნ. ენასა და ბიზანტ. ისტორიას ასწავლიდა თსუ-ში. ბ-მა გამოავლინა და მეცნიერულად აღწერა პალესტინაში და ათონზე დაცული მრავალი ქართ. ხელნაწერი, მ. შ. — „ბალავარიანის" ვრცელი რედაქცია. გამოსცა ქართ. ბიბლიური და ჰაგიოგრაფიული ტექსტები ლათ. თარგმანითურთ. ავტორია მნიშვნელოვანი გამოკვლევებისა ბიბლიოლოგიისა და პატროლოგიის დარგში. მისი ნაშრომები ქართ. ბიბლიისა და ჰაგიოგრაფიის შესახებ გამოქვეყნებულია ცალკე წიგნებად.

*ლიტ.*: Robert Pierpont Blake. Biography and bibliography, by R. L. Wolff, Camb. (Mass.), 1954. *მ. შანიძე.*

**ბლეიკი** (Blake) უილიამ (28. XI. 1757, ლონდონი, — 12. VII. 1827, იქვე), ინგლ. პოეტი და მხატვარი. მხატვრობაში იხრებოდა რომანტ. ფანტასტიკისა და სიმბოლიკისკენ. მისი მრავალი ილუსტრაცია მხოლოდ XX ს-ში აღმოაჩინეს. მათგან განსაკუთრებით აღსანიშნავია ბანიანის „პილიგრიმის მოგზაურობის" 28 ილუსტრაცია, რ-იც 1941 გამოქვეყნდა. ბ-ის ლექსების პირველი კრებულია „პოეტური ჩანახატები" (1783), რ-იც ხალისიანი ინტონაციით და მუსიკალობით გამოირჩევა. 1789 გამოაქვეყნა „უმანკოების სიმღერები", რ-იც მხატვრულად თვითონვე გააფორმა. კრებულში „გამოცდილების სიმღერები" (1794) შერწყმულია ლირ. და მისტ. ელემენტები. 1780 პირველად მოაწყო გამოფენა სამეფო აკადემიაში. 1825—27 გრავიურით გააფორმა დანტეს „ღვთაებრივი კომედია". ბ-ის პოეტური ნაწარმოებები „ალბიონის ასულთა ხილვანი", „ამერიკა, წინასწარმეტყველება", „მილტონი" და სხვ. ცნობილია საერთო სათაურით „წინასწარმეტყველური წიგნები" (1789—1820). მეამბოხური სულისკვეთებით გამოირჩევა საფრ. ბურჟ. რევ.

ხოტბად განზრახული დაუმთავრებელი პოემა „საფრანგეთის რევოლუცია“ (1791) და სატირული და ანტიკლერ. ლექსების კრებ. „ჯოჯოხეთის ანდაზები“ (1793). თავისი სულისკვეთებით ბ. ინგლ. რომანტიზმის წინამორბედად გვევლინება. ამავე დროს მისმა ეზოთერულ-მისტ. და ანტიინტელექტუალურმა პოეზიამ მნიშვნელოვანი ზემოქმედება მოახდინა XIX—XX სს. ესთეტიზმისა და მოდერნიზმის წარმომადგენლებზე — დ. გ. *როსეტიზე*, ე. ჩ. *სუინბერნზე*, უ. ბ. *იეიტსზე*, ჯ. *ჯოისზე*. 1957 მშვიდობის მსოფლიო საბჭოს გადაწყვეტილებით აღინიშნა ბ-ის დაბადების 200 წლისთავი.

**ბლეკეტი** (Blackett) პეტრიკ მეინარდ სტიუარტ (დ. 18. XI. 1897, ლონდონი), ინგლ. ფიზიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1933) და მისი პრეზიდენტი (1965). დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი (1919). მუშაობდა კემბრიჯის უნ-ტის კევენდიშის ლაბორატორიაში (1923—33). ლონდონის (1933—37), მანჩესტერის (1937—53), ლონდონის (1953—65) უნ-ტების პროფესორი. ბ-მა პირველმა მიიღო α-ნაწილაკებით აზოტის ბირთვების გახლეჩის ფოტოგრაფიები (1925), სწავლობდა აგრეთვე α-ნაწილაკების თვისებებს, 1933—34 ჯ. პ. ს. ოკიალინისთან ერთად გაიგერის მთვლელების საშუალებით ავტომატურად მართული ვილსონის კამერით შეისწავლა კოსმ. გამოსხივების სწრაფი ნაწილაკების შემადგენლობა და მათი სპექტრები. მოგვცა კოსმ. გამოსხივების ინტენსიურობის სეზონური ცვლილებების ახსნა, რ-იც შემდგომ დადასტურდა კოსმ. სხივების მეზონების დაშლის შესწავლისას. ნობელის პრემია (1948). მრავალი მეცნ. აკად. და სამეცნ. საზ-ბის წევრი, სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1966).

**ბლეკპული** (Blackpool), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, ირლ. ზღვის ნაპირზე, ლანკაშირის საგრაფოში. 150 ათ. მცხ. (1974). საზღვაო კურორტი. ბ-ში ატარებენ ინგლ. პოლიტ. პარტიებისა და პროფკავშირების კონფერენციებს.

**ბლენვილი** (Blainville) ანრი (12. IX. 1777, არკი, — 1. V. 1850, პარიზი), ფრანგი ზოოლოგი და ანატომი. პარიზის უნ-ტის ანატ. და ზოოლ. პროფესორი (1812), ბუნებისმეტყველების ისტ. მუზეუმის პროფესორი (1830). შედარებითი ანატ. პრინციპებზე დაყრდნობით ბ-მა გამოყო ცხოველთა მთელი რიგი კლასები და ტიპები; ცხოველთა აგებულების სიმეტრიის მიხედვით დაყო ისინი 3 ქვესამეფოდ: Zygomorpha — ორმხრივსიმეტრიანები, Actinomorpha — რადიალურსიმეტრიანები, Amorpha — ასიმეტრიული ცხოველები. ბ-მა შემოიღო ტერმინი „ტიპი“ (1825); საბოლოოდ გააცალკევა ამფიბიები და ქვეწარმავლები (1818); დაყო ძუძუმწოვრები ერთგასავლიანებად, ჩანთოსნებად და უმაღლეს ძუძუმწოვრებად.

**ბლენიუსისებრნი,** იხ. *ზღვის ფინიასებრნი*.

**ბლენორეა** (ბერძნ. blénnos — ლორწო და rheō — მივედინები), *გონოკოკით* გამოწვეული თვალის ლორწოვანი გარსის (*კონიუნქტივის*) მწვავე ჩირქოვანი ანთება. განარჩევენ ახალშობილთა და მოზრდილთა ბ-ს. ახალშობილი ბ-ით ავადდება *გონორეით* დაავადებული დედის სამშობიარო გზების გავლისას. ბ. ვლინდება დაბადებიდან მე-2—3 დღეს. თავდაპირველად ახალშობილს ქუთუთოები უშუპდება, 2—3 დღის შემდეგ კი ეწყება ჩირქის გაძლიერებული დენა. მძიმე შემთხვევებში შეიძლება პროცესი გავრცელდეს რქოვანაზე და განვითარდეს წყლული, რ-იც შეხორცების შემდეგ ტოვებს *ლიბრს*. იშვიათ შემთხვევაში ავადმყოფი შეიძლება დაბრმავდეს კიდეც. ზოგჯერ ახალშობილს ემართება ბ-ის მსგავსი ვირუსული დაავადება; ვლინდება დაბადებიდან მე-5 დღეს, მიმდინარეობს უფრო დუნედ და მსუბუქად; რქოვანაზე პროცესი არ გადადის. მოზრდილებში ბ. უფრო მძიმედ მიმდინარეობს. გონოკოკი თვალში ხვდება შარდ-სასქესო გზებიდან, საიდანაც ინფექცია გადააქვს უმეტესად თვითონ ავადმყოფს გაბინძურებული ხელით ან ნივთით (პირსახოცი და სხვ.). ჩვეულებრივ ზიანდება ცალი თვალი.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: თვალის ხშირი გამორეცხვა მანგანუმმჟავა კალიუმის სუსტი ხსნარით; ანტიბიოტიკები. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: გონორეის წინააღმდეგ ბრძოლა, პირადი ჰიგიენის დაცვა, ცალმხრივი პროცესის დროს მეორე თვალის დაზიანების თავიდან ასაცილებლად ჯანმრთელ თვალს ადებენ საათის მინიან ჰერმეტულ ნახვევს. ახალშობილს დაბადებისთანავე თვალში უწვეთებენ თითო წვეთ ვერცხლის ნიტრატის 2%-იან ხსნარს ან პენიცილინის ხსნარს.

*ლიტ.*: Многотомное руководство по глазным болезням, т. 2, кн. 1, М., 1960, с. 66.

**ბლერიო** (Blériot) ლუი (1. VII. 1872, კამბრე, — 1. VIII. 1936, პარიზი), ფრანგი ინჟინერი, თვითმფრინავების კონსტრუქტორი და პილოტი, ავიაციის ერთ-ერთი პიონერი. 1900-იდან დაიწყო პლანერებისა და ორნიტოპტერების აგება, 1906-იდან — თვითმფრინავებისა. 1909 პირველმა გადაუფრინა ლა-მანშს. ბ-ს სისტემის თვითმფრინავები შემდგომ ფართოდ გავრცელდა საფრ. ავიაციაში.

**ბლესტ განა** (Blest Gana) ალბერტო (4. V. 1830, სანტიაგო, — 11. XI. 1920, პარიზი), ჩილელი მწერალი. მისი რომანები, რ-ებსაც ბალზაკის აშკარა გავლენა ეტყობა, ძირითადად ჩილელთა ყოფა-ცხოვრებას ასახავს. მათგან აღსანიშნავია: „სიყვარულის არითმეტიკა“ (1860), „მარტინ რივასი“ (1862), „მოქეიფის იდეალი“ (1863). პესიმიზმის დაღი აზის სოც.-ისტ. რომანებს „უცხო მიწაზე“ (1904) და „შეშლილი ესტერო“ (1909). ბ. გ. XIX ს. ამერიკის ესპანურენოვანი ლიტ-რის თვალსაჩინო წარმომადგენელი და ჩილური რომანის ფუძემდებელია.

**ბლეფარიტი** (ბერძნ. blepharon — ქუთუთო და -itis — ანთება), ქუთუთოს კიდეების ანთება. მეტად გავრცელებული დაავადებაა, მიმდინარეობს ხანგრძლივად. ბ-ის განვითარებას ხელს უწყობს კვების დაქვეითება, ნივთიერებათა ცვლის მოშლა, სისხლნაკლებობა, ტუბერკულოზურ-ალერგიული დაავადებები, გარეგანი ფაქტორებიდან — მტვერი, ქარი, კვამლი. ხშირად გვხვდება ახლომხედველებში და *ასტიგმატიზმით* დაავადებულებშიც. განარჩევენ მარტივ და წყლულოვან ბ-ს. მ ა რ ტ ი ვ ბ-ს ახასიათებს ქუთუთოს კიდის შეწითლება და შეშუპება, წამწამების ძირებში ჩნდება მორუხო ნაზი ქერცლი. წ ყ ლ უ ლ ო ვ ა ნ ი ბ-ის დროს ქუთუთოს კიდე შესივებული, შეწითლებული და გასქელებულია. წამწამების ძირები დაფარულია ჩირქგროვებითა და სქელი მოყვითალო ქერქით, წამწამები შეწებებულია ჩირქით, იზრდება თვალის კაკლისაკენ და ცვივა. ავადმყოფს აწუხებს თვალების ქავილი, წვა, სინათლის შიში, თვალი მალე ეღლება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გამომწვევი მიზეზის გამოვლენა და მისი ლიკვიდაცია, ქუთუთოს კიდეების დამუშავება შემკვრელი და სადეზინფექციო ნივთიერებებითა და სხვა საშუალებებით.

**ბლეფაროსპაზმი** (ბერძნ. blepharon — ქუთუთო და *სპაზმი*), თვალის ირგვლივი კუნთის კრუნჩხვა, რასაც მოჰყვება ქუთუთოს ხშირი და სწრაფი ხამხამი და თვალის ირგვლივი კუნთის ხანგრძლივი შეკუმშვა. ბ. აღინიშნება თვალის მწვავე დაავადების, თვალის ტრავმის, იშვიათად ისტერიისა და ტრავმული ნევროზის დროს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება.

**ბლეხენი** (Blechen) კარლ (29. VII. 1798, კოტბუსი, ბრანდენბურგი, — 23. VII. 1840, ბერლინი), გერმ. ფერმწერი, ოფორტისტი, თეატრ. მხატვარი. უმთავრესად პეიზაჟისტი. რეალისტური პლენერული პეიზაჟის ერთ-ერთი ფუძემდებელი გერმ. ფერწერაში. 1831-იდან იყო ბერლინის აკად. პროფესორი. ბ-ის ადრინდ. ნამუშევრები რომანტ. განწყობილებისაა („დ'ესტეს ვილის პარკი“, დაახლ. 1830). აღსანიშნავია ბ-ის რეალისტური ნამუშევრები („რაპალოს ყურე“, დაახლ. 1830, „ბაღებისა და სახურავების ხედი“, „რკინის საგლინავი ქარხანა ნოიშტადტ-ებერსვალდესთან“, 1834, ყველა—ბერლინის ეროვნ. გალერეა).

**ბლიაძე,** სახელმოხვეჭილი ქართ. მესტვირეების გვარი (XVIII—XIX სს.). ერთ-ერთ ბ-ს იმდენად გაუთქვამს სახელი, რომ „ბლიაძე“ მესტვირის სინონიმად ქცეულა. ა. ჯამბაკურ-ორბელიანის ცნობით, „მესტვირეებს ახლა ბლიაძეს ეძახიან... რადგან საგანგებო მესტვირე ყოფილა რომელიმე ბლიაძე, მისი სახელი მესტვირისათვის დაურქმევიათ“ („ცისკარი“, 1861, № 2). ბ-ების მესტვირეობის დიდ ტრადიციას XIX ს. II ნახევრამდე მიუღწევია.

*ლიტ.*: ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., ქართული ხალხური სიტყვიერების ისტორია, თბ., 1956.

*გრ. ჩხიკვაძე.*

**ბლიაძე** ოთარ ილიას ძე (დ. 1928, სოფ. საკირე, ბორჯომის რ-ნი), ქართვ. მშენებელი, წარმოების ნოვატორი, სოციალ. შრომის გმირი (1971). სკკპ წევრი 1958-იდან. 1949—63 მუშაობდა ჩითახევჰესის, ბუჟაჩაურის გვირაბის, ტყიბულჰესის, ლაჯანურჰესის და ხრამჰეს 2-ის მშენებლობებზე. 1963-იდან ენგურჰესის მშენებლობაზეა. ბ-ის ბრიგადამ ჰიდრომშენებლობაში პირველმა აითვისა დიდი კვეთის გვირაბების ჩქაროსნული და მაღალხარისხოვანი დაბეტონება მოძრავი ლითონის ყალიბით. მონაწილეობდა სკკპ XXII ყრილობის მუშაობაში. დაჯილდოებულია ორი ლენინის ორდენით.



ა. ბლეკეტი.

**ბლიზნიცა-გოლუბაია,** გორასამარხი ტამანის ნ.-კ-ზე (სიმაღლე 15 *მ*, გარშემოწერილობა 340 *მ*). გათხარეს ი. ზაბელინმა, ა. ლიუცენკომ, ვ. ტიზენგაუზენმა და ს. ვერებრიუსოვმა 1864—66, 1868, 1883—84. აღმოჩნდა ძვ. წ. IV ს. II ნახ. ინჰუმაციური და კრემაციული სამარხები, სადაც დაკრძალულნი იყვნენ სინდების ერთ-ერთი წარჩინებული გვარის წარმომადგენლები. სამ სამარხში იდგა სპილოს ძვლით ინკრუსტირებული, ჩუქურთმიანი ხის სარკოფაგები. ერთ-ერთი აკლდამის ჭერს შემორჩა დემეტრას თავის გამოსახულება. ერთ აკლდამაში დაკრძალული იყო დემეტრას ქურუმი ქალი, რ-ის სამოსი ოქროს 2 ათ. რელიეფური ფირფიტით იყო შემკული; მეორეში — მდიდრული იარაღ-საჭურვლიანი მხედარი. სამარხებში აღმოჩნდა მოხატული ლარნაკები, ტერაკოტისა და ძვლის მცირე ქანდაკებანი, ცხენის აკაზმულობის ნაწილები, ბერძნ. ოქრომჭედლობის ნაწარმი და სხვ. ბ.-გ-ს გათხრებით მოპოვებული მასალა მნიშვნელოვანი წყაროა *ბოსფორის სახელმწიფოს* ისტორიისა და კულტურის შესასწავლად.

*ლიტ.*: Г а й д у к е в и ч В. Ф., Боспорское царство, М.—Л., 1949; Р о с т о в ц е в М. И., Античная декоративная живопись на юге России, т. 1, СПб., 1914.

**ბლინდაჟი,** ძ ე ლ მ ი წ უ რ ი (ფრანგ. blindage<blinder — საფრით გადახურვა), თავდაცვითი ნაგებობა, რ-იც პირად შემადგენლობას იცავს ტყვიამფრქვევის, არტილ., ნაღმსატყორცნის ცეცხლისაგან, ნაპალმისა და მასობრივი განადგურების იარაღისაგან. აგებენ რკინაბეტონის, ხის, ქვის, მიწით სავსე ტომრებისა და სპეციალურად დამზადებული კონსტრუქციებისაგან (ტალღოვანი ფოლადი და სხვ.). პირველად გამოიყენეს *სევასტოპოლის დაცვის* (1854—55) დროს; ფართოდ იყე-

ნებდნენ I მსოფლიო ომსა (1914—18) და II მსოფლიო ომში (1939—45).

**ბლინკ-კომპარატორი** (ლათ. blink — ციმციმი და *კომპარატორი*), ვარსკვლავიერი ცის ფოტონეგატივზე ცვალებადი ვარსკვლავების, მცირე პლანეტებისა და დიდი საკუთარი მოძრაობის მქონე ვარსკვლავების მოსაძებნი ასტრონ. ხელსაწყო. ბ-ის საშუალებით ერთიმეორეს ადარებენ ერთ ასტროგრაფზე სხვადასხვა დროს გადაღებულ ცის ერთი და იმავე უბნის სურათებს. ორივე ფოტონეგატივს ერთი ოკულარით უმზერენ; ამასთან, სპეც.მოწყობილობის საშუალებით შესაძლებელია მონაცვლეობით ხან ერთზე, ხან მეორეზე დაკვირვება. ფოტოფირფიტების დასამაგრებელ პლატფორმას აქვს სათანადო ხრახნები, რ-თა საშუალებით მხედველობის ველში შეიძლება ორივე გამოსახულების ისე შეთავსება ერთმანეთთან, რომ მათი სწრაფი ურთიერთშენაცვლებით ვარსკვლავთ გამოსახულებები ძირითადად უცვლელი დარჩეს. თუ გადაღებათა შორის გასული დროის განმავლობაში რაიმე ობიექტი საკუთარი მოძრაობის გამო გადაადგილდა, ეს გარემოება ოკულარში თავს იჩენს წინ და უკან სწრაფი გადაადგილებით. თუ რომელიმე ვარსკვლავის ბრწყინვალება ცვალებადია, ნეგატივებზე მას სხვადასხვა დიამეტრის გამონასახი ექნება და ოკულარში თავს იჩენს ამ ვარსკვლავის ფეთქვა (პულსაცია).


მ. ბლიუმენტალ-ტამარინა.

**ბლინტი** (გერმ. blind — ბრმა), წარწერების ან სამკაულების უსაღებავოდ ტვიფვრა წიგნის ყდაზე ცხელი შტამპით. ბ-ს მიმართავენ მაშინაც, როცა ყდის ზედაპირს საღებავით ან ფოლგით ბეჭდვისათვის ამზადებენ.

**ბლიოტკინი** პეტრე მიხეილის ძე (დ. 20. VI. 1903, თბილისი), საბჭ. ფერმწერი, ძირითადად პორტრეტისტი და პეიზაჟისტი. ცხოვრობს და მუშაობს საქართველოში. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1961). 1923—29 სწავლობდა თბილ. სამხატვრო აკადემიაში. იყო ი. შარლემანის, ე. თათევოსიანისა და ე. ლანსერეს მოწაფე. მთავარი ნამუშევრები: „კარნავალი“ (1936), „ვ. ი. ლენინი და ი. ბ. სტალინი თათბირზე კრაკოვში“ (1937), „წითელგვარდიელი“ (1938), „ი. ბ. სტალინი და ა. მ. გორკი“ (1940), ვ. პეტროვას პორტრეტი (1937—38, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი) და სხვ. ბ-ის პორტრეტებში და ძვ თბილისისა და კახეთის სხვადასხვა კუთხეების ამსახველ პეიზაჟებში ვლინდება მხატვრის განსაკუთრებული ინტერესი კოლორისტული ამოცანებისადმი.


ი. ბლიუმი.

**ბლიუზი** (ინგლ. blues<blue devils — მელანქოლია, სევდა), მისისიპის პირას მცხოვრები ამერ. ზანგების ლირ. სოლო სიმღერა. ცნობილი გახდა XIX ს. ბოლოდან. ჩვეულებრივ გამოხატავს სევდას დაკარგული ბედნიერების გამო. XX ს. დასაწყისიდან მასში სოც. პროტესტის მოტივიც იჩენს თავს. ბ-ის თავისებურებანი — სინკოპები (რიტმული მახვილის გადაადგილება), კილოს საფეხურების არაფიქსირებული დადაბლება (ე. წ. „საბლიუზო“ ინტონაციები), იმპროვიზაციულობა (განსაკუთრებით ინსტრუმენტულ ინტერმედიებში) და სხვ. — მეტწილად აფრ. ხალხთა მუსიკიდან მომდინარეობს. ბ-ის ფორმა ვარიაციებია. იგი სრულდებოდა ბანჯოს, მოგვიანებით კი გიტარის თანხლებით. ქალაქად, ზანგების უბნებში, ბ-ის ფართო გავრცელებას ხელი შეუწყო ზანგი პროფ. მუსიკოსის — უ. ჰენდის სიმღერამ „სენ-ლუი-ბლიუზი“ (1914). ბ-გან ბევრი რამ აითვისა საესტრადო ჯაზმა, მისი მუს. ფორმა და ჟანრული თავისებურებები გამოიყენეს აგრეთვე XX ს. კომპოზიტორებმა (ჯ. გერშვინი — აშშ., მ. რაველი — საფრანგეთი, ე. ქშენეკი — ავსტრია).


ვ. ბლიუხერი.

**ბლიუმენტალ-ტამარინა** (ნამდვ. გვარი კ ლ ი მ ო ვ ა) მარიამ მიხეილის ასული [4 (16) VII. 1859, პეტერბურგი, — 16. X. 1938, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1936). მოღვაწეობა დაიწყო 1887. სხვადასხვა წლებში მუშაობდა თბილისის, ვლადიკავკაზის, დონის როსტოვის, ხარკოვის, მოსკოვის კორშის (1901—14 და 1921—33) და სხვა თეატრებში; 1933 — 38 — მოსკ. მცირე თეატრში. განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია რუს. კლასიკურ პიესებში (გალჩიხა, დომნა პანტელეევნა, ანფუსა — ოსტროვსკის „უდანაშაულოდ დამნაშავენი“, „ტალანტები და თაყვანისმცემლები“, „მგლები და ცხვრები“; მატრონა — ლ. ტოლსტოის „ბნელეთის ძალნი“ და სხვ.). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბლიუმი** (Blum) იზაბელ (დ. 22. IV. 1892, ქ. ბუნაგი), ბელგიელი საზ. მოღვაწე. ისტ. და ლიტ-რის მასწავლებელი. 1918—51 ბელგ. სოციალ. პარტიის (ბსპ) წევრი. 1951 გარიცხეს პარტიიდან მშვიდობის მომხრეთა მე-2 მსოფლიო კონგრესის მუშაობაში მონაწილეობისათვის. იმავე წლიდან მშვიდობის დაცვის ბელგ. კავშირის აღმასკომისა და *მშვიდობის მსოფლიო საბჭოს* წევრი, 1965—69 კი მისი პრეზიდენტ-კოორდინატორი. 1953 მიენიჭა საერთაშ. ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“.

**ბლიუმი** (Blume) ლეონ (9. IV. 1872, პარიზი, — 30. III. 1950, ჟუი-ან-ჟოზა), საფრ პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. საფრ. სოციალ. პარტიის (სფიო) ლიდერი. 1902 შევიდა ფრანგულ სოციალ. პარტიაში (ხელმძღვ. *ჟ. ჟორესი*), 1919 აირჩიეს პარლამენტის დეპუტატად. იყო სფიოს გათიშვის (1920) ერთ-ერთი მთავარი ორგანიზატორი და საფრ. არსებითად სრულიად ახ. სოციალ. პარტიის ყველაზე გავლენიანი ლიდერი, აგრეთვე პარტიის ცენტრ. ორგანოს გაზ. „პოპიულერ დე პარის“ („Le Populaire de Paris“) პოლიტ. დირექტორი. ატარებდა არათანამიმდევრულ, წინააღმდეგობრივ პოლიტ. კურსს. მიუხედავად იმისა, რომ კომუნიზმისა და საბჭ. კავშირის მოწინააღმდეგე იყო, 1934 მხარი დაუჭირა კომუნისტებთან ერთობლივ მოქმედებას და 1936 ივნ.— 1937 ივნ. და 1938 მარტსა და აპრილში მეთაურობდა *სახალხო ფრონტის* მთავრობებს, რ-ებმაც მნიშვნელოვანი სოც. რეფორმები გაატარეს. ესპ. საქმეებში ე. წ. ჩაურევლობის პოლიტიკამ ხელი შეუწყო რესპ. მთავრობის დამარცხებას ესპანეთში. II მსოფლიო ომის (1939—45) წინ ბ. ძირითადად მხარს უჭერდა ფაშისტური გერმ. „დაშოშმინების“ პოლიტიკას, მაგრამ დაგმო *მიუნხენის შეთანხმება 1938*. გერმ. ჯარების პარიზში შესვლის შემდეგ დააპატიმრეს (1940 სექტ.). 1946—47 სათავეში ედგა საფრ. მთავრობას, ატარებდა ანტიკომუნისტურ, ანტისაბჭ. პოლიტიკას, იყო „მესამე ძალის“ (ე. წ. შუალედი ხაზი კომუნისტებსა და მემარჯვენე ბურჟ. ძალებს შორის) პოლიტიკის სულისჩამდგმელი. საგარეო პოლიტიკაში ატარებდა პროამერიკულ კურსს. უარყოფდა მარქსისტულ ფილოსოფიას, რ-საც უპირისპირებდა თავის ე. წ. „ჰუმანისტური სოციალიზმის“ კონცეფციას.

**ბლიუხერი** (Blücher) გებჰარდ ლებერეხტ (16. XII. 1742, როსტოკი, — 12. IX. 1819, კრიბლოვიცი, სილეზია), პრუსიელი გენ.-ფელდმარშალი, ვალშტატის თავადი. 1758 შევიდა შვეციის არმიაში. *შვიდწლიანი ომის 1756—63* დროს ტყვედ ჩაიგდეს პრუსიელებმა და 1760 მათთან სამსახურში გადავიდა. რუსეთ-პრუსია-საფრ. ომის (1806—07) დროს 1807 ფრანგებმა დაატყვევეს. შემდეგ სარდლობდა პრუსიის ჯარებს პომერანიაში, მხარს უჭერდა არმიაში რეფორმების გატარებას. 1813 რუსეთ-პრუსიის სილეზიის არმიის სარდალი იყო. 1815 მთავარსარდალი პრუსია-საქსონიის არმიისა, რ-იც წარმატებით მოქმედებდა *ვატერლოოს* ბრძოლაში. კ. მარქსი და ფ. ენგელსი დიდად აფასებდნენ ბ-ის სიმამაცეს, ენერგიას და ტაქტიკურ ნიჭს.

**ბლიუხერი** ვასილი კონსტანტინეს ძე [19. XI. (1. XII). 1890, სოფ. ბარშჩინკა, იაროსლავის გუბ., — 9. XI. 1938], საბჭ. სამხ. და პარტ. მოღვაწე, საბჭ. კავშირის მარშალი (1935). სკკპ წევრი 1916-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1917 ნოემბ. იყო სამარის სამხ.-რევ. კომიტეტის წევრი; ნოემბ. ბოლოდან ჩელიაბინსკის რევკომის, ხოლო 1918 მარტიდან საბჭოს თავრე. ჩეხოსლოვაკიელთა კორპუსის აჯანყების შემდეგ სათავეში ჩაუდგა ორენბურგის რ-ნში გარშემორტყმულ საბჭ. ჯარებს და განახორციელა 1500 *კმ*-იანი გმირული გადასვლა მე-3 წითელ არმიასთან შესაერთებლად. მონაწილეობდა კოლჩაკის განადგურებაში, ხოლო 1920 აგვისტო-ნოემბერში — კახოვკის პლაცდარმის გმირულ დაცვასა და პერეკოპის შტურმში. 1921—22 იყო შორეული აღმოსავლეთის სახ. რესპ. სამხ. მინისტრი, სახ.-რევ. არმიის მთავარსარდალი და სამხ. საბჭოს წევრი. ხელმძღვანელობდა არმიის რეორგანიზაციას და ვოლოჩაევკასთან თეთრგვარდიელთა განადგურებას. 1924—27 გუანჯოუში (კანტონი) ჩინ. რევ. მთავრობის მთავარი სამხ. მრჩეველი იყო და მონაწილეობდა ჩრდილოეთის დიდი ლაშქრობის განხორციელებაში. 1929—38 სარდლობდა შორეული აღმოსავლეთის განსაკუთრებულ წითელდროშოვან არმიას. ხელმძღვანელობდა ჩინ. მილიტარისტების განადგურებას ჩინ.-საბჭ. კავშირის კონფლიქტის დროს (1929) და შორეულ აღმოსავლეთში მძლავრი თავდაცვის შექმნას. 1934 პარტიის XVII ყრილობაზე ბ. აირჩიეს საკ. კპ (ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად. იყო სსრკ I მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 6 სხვა ორდენით.

**ბლიხერი** (Blicher) სტენ სტენსენი (11. X. 1782, ვიუმი, — 26. III. 1848, ტორნინგი), დან. მწერალი. ავტორია ნოველებისა, რ-თა სიუჟეტს იუტლანდიის ისტორიიდან ან თანამედროვეობიდან იღებდა („ყაჩაღების სახლი“, 1827; „პასტორი ვეილბიუში“, 1829 და სხვ.). ნაწილი მისი ნაწარმოებებისა დაწერილია იუტლანდიურ დიალექტზე („სართავი სახელოსნო“, 1842). ბ-მა პირველმა დაამკვიდრა ნოველის ჟანრი დან. ლიტ-რაში; გავლენა მოახდინა ი. ოკიერზე, ი. სკიოლბორგზე, მ. ანდერსენ-ნექსეზე.

**ბლოკადა** ე კ ო ნ ო მ ი კ უ რ ი, სახელმწიფოს ეკონ. იზოლაცია, რ-ის მიზანია მოშალოს ბლოკირებული ქვეყნის ეკონომიკა, მოუსპოს მას ნედლეულის წყაროები და გასაღების ბაზრები. ბ. ხორციელდება სახელმწიფოებს შორის საგარეო ვაჭრობის, საფინანსო, საკრედიტო და სხვ. ეკონ. კავშირების გაწყვეტით. ჩვეულებრივ იგი დაკავშირებულია პოლიტ. და სამხ. ოპერაციებთან. ბ-ის მაგალითია ე. წ. კონტინენტური ბლოკადა, რ-იც მოაწყო ნაპოლეონ I-მა ინგლ. წინააღმდეგ 1806—07. ამ ბლოკადაში ჩათრეული იყო ევრ. თითქმის ყველა სახელმწიფო, მ. შ. რუსეთიც. გაერთიანებული ერების ორგანიზაციის (გაეროს) წესდება ითვალისწინებს ბ-ის გამოყენებას მისი წევრი სახელმწიფოების მიერ აგრესორი სახელმწიფოების მიმართ, როგორც მშვიდობის აღდგენისა და დაცვის კოლექტ. ღონისძიებას. იმპერიალ. სახელმწიფოები ბ-ს იყენებენ სოციალიზმისა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ. 1917 აშშ-ის მთავრობამ, 1918 ინგლ. და საფრ. მთავრობებმა შეწყვიტეს სავაჭრო ურთიერთობა ახალგაზრდა საბჭ. რესპუბლიკასთან, 1919 კი ანტანტის უმაღლესმა საბჭომ აკრ-

ძალა ყოველგვარი ეკონ. ურთიერთობა საბჭ. რუსეთთან. ინტერვენციის დამარცხების და იმპერიალ. სახელმწიფოებს შორის წინააღმდეგობათა გამწვავების შედეგად ანტანტამ 1920 იანვ. მოხსნა ბლოკადა. II მსოფლიო ომის შემდეგ აშშ-მა ბ. გამოიყენა ზოგიერთი სოციალ. ქვეყნის (ჩინ. სახ. რესპ., კორეის სდრ, გდრ და კუბის რესპ.) მიმართ.

**ბლოკადა** ს ა ზ ღ ვ ა ო, საომარი ღონისძიებანი მოწინააღმდეგის კონტროლქვეშ მყოფი ზღვისპირა ტერიტორიის მოსაწყვეტად საზღვ. კომუნიკაციებისგან. მისი მიზანია აღკვეთოს მოწინააღმდეგის საზღვ. ვაჭრობა ნეიტრალურ სახელმწიფოებიან. ბ-ის გამომცხადებელ სახელმწიფოს უფლება აქვს ხელთ იგდოს ბ-ის დამრღვევი ნეიტრალური გემი და მისი ტვირთი, როგორც სამხ. ნადავლი (იხ. *პრიზის სამართალი*) თანახმად ლონდონის დეკლარაციისა (1909), ბ. უნდა გამოცხადდეს და დიპლ. გზით ეცნობოს ნეიტრალურ სახელმწიფოებს; ამასთან უნდა აღინიშნოს ბ-ის დაწყების თარიღი, ბლოკირებული ტერიტ. ფარგლები და ვადა, რ-იც ეძლევა ნეიტრალურ გემებს ამ ტერიტორიიდან გასასვლელად. წარსულში კანონიერად ითვლებოდა ე. წ. მშვიდობიანი ბ., რ-საც იყენებდნენ არასამხ. კონფლიქტის დროს. მისი დარღვევა იწვევდა დამრღვევი გემის დროებით დაკავებას. ამჟამად იძულების ასეთი ღონისძიება შეიარაღებული აგრესიის აქტად ითვლება, გარდა იმ შემთხვევისა, როცა მას გაეროს უშიშროების საბჭო მიმართავს აგრესიის საფრთხის აღსაკვეთად. იმპერიალ. ქვეყნების პრაქტიკაში ხშირია ბ-ის უკანონო გამოყენება (მაგ., 1962 აშშ-ის ცდა დაეკავებინა კუბაზე მიმავალი გემები, რ-ებზეც ვითომდა „შეტევითი ხასიათის" იარაღი იყო; აშშ-ის მე-7 ფლოტის პატრულირება ვიეტ. დემოკრ. რესპ. სანაპიროსთან და სხვ.). *გ. ჟვანია.*

**ბლოკადა** ს ა მ ხ ე დ რ ო, საომარი მოქმედების განსაკუთრებული ფორმა, რ-ის მიზანია მოწინააღმდეგის ობიექტის იზოლირება და კომუნიკაციის ყველა საშუალებისაგან მოწყვეტა. ბ-ის ობიექტი შეიძლება იყოს ცალკეული სახელმწიფო, მისი შეიარაღებული ძალები, ჯარის მსხვილი დაჯგუფებები საომარი მოქმედების რ-ნში, სტრატეგიული და ოპერატ. მნიშვნელობის პუნქტები სამხ. გარნიზონებთან ერთად, კ-ები, სრუტეები, ყურეები, სამხ.-საზღვ. ბაზები, ნავსადგურები, გამაგრებული რაიონები და ქალაქები. ბ. მთლიანად ან მაქსიმალურად უსპობს მოწინააღმდეგეს მაშველი ძალების, სამხ. ტექნიკისა და მატერ.-ტექ. უზრუნველყოფის საშუალებათა მიზიდვის (მიღების), ძვირფასეულობათა ევაკუაციის საშუალებას და ამას ბლოკირებული ობიექტის სწრაფი განადგურება ან კაპიტულაცია მოსდევს.

ისტორიაში ბ-ის მრავალი მაგალითია ცნობილი. მაგ., ნაპოლეონის *კონტინენტური ბლოკადა* ინგლ. წინააღმდეგ; გერმანიის მიერ დიდი ბრიტ. საზღვ. ბლოკადა ანდა გერმანიის ბ. მის მოწინააღმდეგეთა მიერ I მსოფლიო ომში.

იმისდა მიხედვით, თუ რა ძალები მონაწილეობს ბ-ში, იგი შეიძლება იყოს სახმელეთო, საჰაერო, საზღვაო ან შერეული სახისა. II მსოფლიო ომის დროს ბ., როგორც წესი, შერეული სახისა იყო. დასახული ამოცანებისა და მოქმედების მასშტაბების მიხედვით არსებობს სტრატეგიული, ოპერატ. ან ტაქტიკური ბ.; სახმელეთო ბ-ს ახორციელებენ სახმელეთო ჯარები საჰაერო ძალებსა და ჰაერსაწინაღ. თავდაცვის ჯარებთან თანამოქმედებით. საჰაერო ბ. სახმელეთო და საზღვ. ბ-ის ნაწილია და საჰაერო იმ შემთხვევაში ეწოდება, თუ გადამწყვეტი როლი ავიაციას ეკუთვნის. იხ. აგრეთვე *ბლოკადა საზღვაო*, *ბლოკადა ეკონომიკური*.

*ი. შაიშმელაშვილი.*

**ბლოკთანაპოლიმერები,** პოლიმერები, რ-თა მაკრომოლეკულები შეიცავს ერთი მონომერის რგოლების შედარებით გრძელი ბლოკებისა და სხვა მონომერის ბლოკების თანამიმდევრობას. ბ-ის მაკრომოლეკულა სქემატურად შეიძლება შემდეგნაირად წარმოვადგინოთ: ... — AAAABBBB —... ... — BBBAAAAA — ..., სადაც A და B სხვადასხვა ქიმ. ბუნების მონომერული რგოლებია. დაწვრილებით იხ. სტ. *თანაპოლიმერები.*

**ბლოკი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [16 (28). XI. 1880, პეტერბურგი,—7. VIII. 1921, პეტროგრადი], რუსი პოეტი. დაიბადა აზნაურის ოჯახში. მამამისი იყო ვარშავის უნ-ტის სამართლის პროფესორი, დედა — მწერალი. იზრდებოდა პაპასთან — პეტერბ. უნ-ტის რექტორ ა. ბეკეტოვთან. 1906 დაამთავრა პეტერბურგის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. პოეზიამ ადრე გაიტაცა. ლექსებს ბეჭდავდა 1903-იდან. განიცადა რომანტ. ლირიკის (ვ. ჟუკოვსკი, ა. ფეტი, ი. პოლონსკი), შემდეგ კი ვ. სოლოვიოვის მისტ. ფილოსოფიისა და პოეზიის გავლენა, რამაც იგი სიმბოლიზმამდე მიიყვანა. პირველი კრებ. „ლექსები მშვენიერ ბანოვანზე" (1904) გამსჭვალული იყო სიმბოლისტური მისტიკით, უაღრესად განყენებული რომანტიზმით, „მარად ქალური" საწყისისა და „მსოფლიო სულის" ძიებით. მაგრამ ბ-მა მალე დააღწია თავი ვ. სოლოვიოვის გავლენას. მისი პოეზია ეზიარა რეალურ სინამდვილეს, შეიგუა ურბანისტული მოტივებიც, ხოლო 1905 რევ. პერიოდში ძლიერად გამოვლინდა ისტორიზმის გრძნობა და სოც. განცდა. აქედან მოკიდებული იგი თანაბარი ძალით ქმნიდა როგორც წმინდა ლირ. შედევრებს, ისე სოც. ჟღერადობის პოეტურ სურათებსა და ისტ.-პატრ. ხასიათის ლექსებს („თავისუფალი ფიქრები", 1907; „კულიკოვოს ველზე", 1908 და სხვ.). ბ-ის პოეტურ, ზნეობრივ, ფილოს. და მოქალაქეობრივ ძიებებში ცენტრ. ადგილი დაიკავა ინტელიგენციისა და ხალხის ურთიერთობის პრობლემამ, ინტელიგენციის მემკვიდრეობითი ბედისა და დანიშნულების საკითხმა, რ-ის განცდამ და გააზრებამ კულმინაციას მიაღწია პოემაში „სამაგიერო" (1910—21). ბ-ის ლირიკა 10-იან წლებში მოიცავდა ორ მთავარ რკალს — პოეტურ ციკლებში „შემზარავი სამყარო" (1909—16) და „სიკვდილის როკვანი" (1912—14) მოცემულია სინამდვილის ბნელი მხარეების ტრაგიკული განცდა, ხოლო „იამბებში" (1907—14), „იტალიურ ლექსებში" (1909), „ბულბულის ბაღში" (1915), „კარმენში" (1914) გაისმის მრისხანე ჰანგიც, სიცოცხლის დამამკვიდრებელი ოპტიმ. მოტივიც, შრომისა და შემოქმედების აპოლოგიაც, თავდავიწყებული სიყვარულის სიმღერაც. ყველა ამ ქმნილებაში თითქმის მთლიანადაა დაძლეული სიმბოლისტური ესთეტიკის გავლენა და დეკადენტური მსოფლშეგრძნება. ბ. შეგნებულად და შეურიგებლად დაუპირისპირდა მოდერნისტულ ესთეტიზმს და მასთან დაკავშირებულ ილუზიებს. ასეთი ტენდენციების მომძლავრებამ შეამზადა მისი პოზიცია ჯერ თებ. რევ., ხოლო შემდეგ ოქტ. სოციალ. რევ. ხანაში. ბ. გახდა შეგნებული ლიდერი ძვ. რუს. ინტელიგენციის იმ მცირერიცხოვანი რაზმისა, რ-მაც არა მარტო უყოყმანოდ მიიღო ოქტომბერი, არამედ მთელი თავისი მოღვაწეობით (პოეტური შემოქმედებით, პუბლიცისტიკით, ლიტ.-კრიტიკული გამოსვლებით) შეეცადა საზ-ბისათვის განემარტა და დაედასტურებინა მომხდარი ისტ. კატაკლიზმების კანონზომიერება, გარდაუვალობა და სასიკეთო მნიშვნელობა — „მთელის არსებით, მთელის გულით, მთელის შეგნებით — უსმინეთ რევოლუციას!" (სტ. „ინტელიგენცია და რევოლუცია", 1918). ეს სულისკვეთება აისახა ბ-ის პოემაში „თორმეტნი" და ლექსში „სკვითები" (ორივე 1918). ლიტ. მოღვაწეობასთან ერთად ბ. საზ. საქმიანობამაც გაიტაცა. აქტიურად მონაწილეობდა გამომც. „მსოფლიო ლიტერატურის" მუშაობაში, გამოდიოდა სიტყვებით, აქვეყნებდა წერილებს. 1919 იგი დანიშნეს პეტროგრ. დიდი დრამ. თეატრის სარეჟისორო სამმართველოს თავ-რედ, შემდეგ აირჩიეს სრულიად რუსეთის მწერალთა კავშირის პეტროგრ. განყ-ბის გამგეობაში.


ა. ბლოკი.

ბ-მა შექმნა ახ. ეპოქა რუს. პოეზიისა. მან შეითვისა და შეაჯამა პუშკინის მემკვიდრეთა სულიერი და პოეტური განძეული; ლერმონტოვის, ნეკრასოვის, ტიუტჩევისა და ფეტის სხვადასხვაგვარი დინებების სინთეზს მიაღწია და თავად შეამზადა ნიადაგი ახალ ისტ. პირობებში ახ. პოეტური კულტურის აღმოცენებისათვის. თავისი პოეზიის ბევრი იდეა მან დრამატურგიაშიაც განახორციელა (პიესები: „ბალაგანი", 1906; „მეფე მოედანზე", 1906; „ვარდი და ჯვარი", 1912—13 და სხვ.). წერდა აგრეთვე ნარკვევებს, კრიტ.-პუბლიც. სტატიებს კულტურის, ლიტ-რის, ხელოვნ. საკითხებზე.

ბ-ის ნაწარმოებები თარგმნილია მსოფლიოს მრავალ ენაზე. მის პოეზიას იმთავითვე კარგად იცნობდა და აფასებდა ქართვ. საზოგადოებრიობაც. „თორმეტნი" და „სკვითები" ქართულად 20-იანი წწ. დასაწყისშივე ითარგმნა (ვ. გაფრინდაშვილი). ბ-ის გარდაცვალებას ეხმაურება გ. ტაბიძის ლექსი („ეს ოცნება არის ჭრელი..."), ტ. ტაბიძის წერილი-ნეკროლოგი, პ. იაშვილის ლექსი „ელენე დარიანის წერილი ანა ახმატოვას". აღსანიშნავია გ. ლეონიძის მოგონება-მინიშნებებიც ავტობიოგრ. ნარკვევში და ს. ჩიქოვანის წერილი „ალექსანდრე ბლოკი".

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—12, Л., [1932—36]; Собр. соч., т. 1—6, М., 1971; [წიგნში] Александр Блок и Андрей Белый. Переписка, М., 1940; თორმეტნი. — სკვითები, ტფ., 1923; სამაგიერო. პოემა, თბ., 1962; ლექსები, თბ., 1963.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1963; ტ ა ბ ი ძ ე ტ., თხზ. სამ ტომად, ტ. 2 — წერილები ლიტერატურასა და ხელოვნებაზე, თბ., 1966; Ж и р м у н с к и й В. М., Поэзия А. Блока, П., 1922; О р л о в В., Александр Блок, М., 1956; С о л о в ь е в Б. И., Поэт и его подвиг. Творческий путь Александра Блока, М., 1971; Т у р к о в А., Александр Блок, М., 1969; Ч и к о в а н и С. И., Мысли. Впечатления. Воспоминания, М., 1968; Ч у к о в с к и й К. И., Александр Блок как человек и поэт, П., 1924.

*გ. მარგველაშვილი.*


ჟ. რ. ბლოკი.

**ბლოკი** (Bloch) ჟან რიშარ (25. V. 1884, პარიზი, — 15. III. 1947, იქვე), ფრანგი მწერალი და საზ. მოღვაწე. საფრ. კომპარტიის წევრი 1921-იდან. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1910 გამოაქვეყნა პიესა „მეამბოხე" (დაიდგა 1911), შემდეგ მოთხრობების კრებ. „ლევი" (1912), რომანი „... და კომპანია" (1918). 1923-იდან რ. როლანთან ერთად ხელმძღვანელობდა ჟურნ. „ეროპს" („Europe"). ახლო აღმოსავლეთსა და აფრიკაში მოგზაურობის შთაბეჭდილებით შექმნა დოკუმენტური მოთხრობები „სატვირთო გემზე" (1924), „ქურთების ღამე" (1925). „მიწის თხილი და ბანანები" (1929). ბ. ავტორია ანტიფაშისტური წიგნისა „ესპანეთი, ესპანეთი" (1936). 1941 ჩამოვიდა საბჭ. კავშირში. ომის დროს ხშირად გამოდიოდა მოსკ. რადიოთი. ამ გამოსვლათა ტექსტი გამოქვეყნდა წიგნში „ოკუპირებული საფრანგეთიდან შეიარაღებულ საფრანგეთამდე" (1949), რ-საც მშვიდობის ოქროს მედალი მიენიჭა (1950).

*ლიტ.*: А н т о к о л ь с к и й П., Ж.-Р. Блок (к 80-летию со дня рождения), «Иностранная литература», 1964, № 5; А р а г о н Л., Ж.-Р. Блок, Собр. соч., т. 10, М., 1961.




ბლოკის (ჭოჭონაქის) სქემები: ა — მიმმართველი; ბ — მათანაბრებელი; გ — მოძრავი — ძალის მოსაგები; დ—მოძრავი—მანძილის მოსაგები.

**ბლოკი** (გერმ. Block, პოლანდ. blok, ფრანგ. bloc, ინგლ. block) ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, 1. თვლის ფორმის მარტივი მექანიზმი (ჭოჭონაქი), რ-ის წრიულ ღარზე გადაკიდებულია ბაგირი ან ჯაჭვი. იყენებენ წევის ძალის მიმართულების შესაცვლელად და ძალაში ან სიჩქარეში მოსაგებად, იშვიათად — მგრეხი მომენტის გადასაცემად. დანიშნულების მიხედვით ბ. არის მიმმართველი, მათანაბრებელი, მოძრავი (ნახ.) და ამძრავი (ლილვს გადასცემს ბრუნვითს მოძრაობას). ძალაში ან სიჩქარეში დიდი მოგების მისაღებად იყენებენ ტვირთამწე მექანიზმს — ბ.-*პოლისპასტის* კომბინაციას. 2. რამდენიმე ერთნაირი ნაწილისაგან შემდგარი მანქანის კვანძი, მაგ., შიგაწვის ძრავის ცილინდრების ბ., მრავალშპინდელიანი ჩარხის შპინდელებიანი ბ. 3. დიდი ზომის ქვა (ბეტონის, კერამიკული), იხ. აგრეთვე *ბლოკი* მოცულობითი და *ბლოკი* საკედლე.

**ბლოკი** მ ო ც უ ლ ო ბ ი თ ი (მ შ ე ნ ე ბ ლ ო ბ ა შ ი), კონსტრუქციული სამონტაჟო ელემენტი, მშენებარე სახლის მოცულობის ნაწილი. ბ-ს ფართოდ იყენებენ საბინაო მშენებლობაში (სანტექ. კაბინა, ოთახი, ბინა; ნახ. 1), იშვიათად — საზ. და სამრეწვ. შენობების (საყოფაცხოვრებო სათავსები, ტრანსფორმატორული ქვესადგურები) აგებისას. მოცულობითბლოკური სახლმშენებლობის დროს სამშენებლო სამუშაოთა 75—80% ქ-ნაში სრულდება, რაც მნიშვნელოვნად ამცირებს მშენებლობის ვადებს. ბ-ებს ამზადებენ რკინაბეტონის, ლითონის, ხისა და პლასტმასისაგან. ყველაზე მეტად გავრცელდა რკინაბეტონის ბ-ები. სტატ. მუშაობის ხასიათის მიხედვით ასეთი ბ-ები შეიძლება იყოს მზიდი და თვითმზიდი, შენობის აგების ტექნოლოგიის მიხედვით — ასაწყობი და ასაწყობ-მონოლითური. ბ-ის ზომებს განსაზღვრავს სართულის სიმაღლე და მანძილი მზიდ კედლებს შორის. დამზადების ხერხის მიხედვით ბ. შეიძლება იყოს მონოლითური (მთლიანდაყალიბებული) ან შედგენილი (ცალკეული პანელებისაგან აწყობილი). ქარხნიდან სამშენებლო მოედანზე ბ-ები ძირითადად ავტოტრანსპორტით გადააქვთ (ნახ. 2). ბ-ებით შენობის აგებისას იყენებენ დიდი ტვირთამწეობის კოშკურ ამწეებს და ჰიდროამწეებს.

*ლიტ.*: А т а е в С. С., Б л е щ и к Н. П., Технология и экономика объемно-блочного домостроения, Минск, 1967; М о н ф р е д Ю. Б., Г р а н и к Ю.Г., Способы изготовления объемных блоков в СССР и за рубежом, М., 1965.

ბლოკი მოცულობითი



ნახ. 1. საცხოვრებელი სახლის დამონტაჟება ბლოკბინებისაგან.



ნახ. 2. მოცულობითი ბლოკის ტრანსპორტირება.

**ბლოკი** პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი, მუდმივი ან დროებითი შეთანხმება (კავშირი), რ-საც დებენ სახელმწიფოები, პარტიები ან დაჯგუფებები ერთობლივი მოქმედებით საერთო პოლიტ. მიზნების მისაღწევად. ბ. სხვადასხვა ფორმით ვლინდება: ბლოკში შესულთა კოლექტ. მიმართვა მოსახლეობისადმი, არჩევნებში ერთი და იმავე კანდიდატების წამოყენება, საერთო პოლიტ. პლატფორმის შემუშავება, კოალიციური მთავრობის შექმნა, კლასობრივ ბრძოლებში გაერთ. საბრძოლო გამოსვლები, საერთო მტრის წინააღმდეგ ერთობლივი, შეიარაღებული ბრძოლა. კომუნისტური პარტიების სხვა პარტიებთან პოლიტ. ბლოკი დასაშვებია მხოლოდ მშრომელთა ინტერესების დასაცავად — აუცილებელი პირობით, რომ შენარჩუნებული იქნება სრული იდეური, პოლიტიკური, ორგანიზაციული დამოუკიდებლობა და დაცული იქნება ძირითადი კლასობრივი პრინციპებისადმი ერთგულება (მაგ., დროებითი პოლიტ. ბლოკი ბოლშევიკებისა მემარცხენე ესერებთან 1917 ბოლოსა და 1918 დასაწყისში). სსრკ-ში სკპ გამოდის უპარტიოებთან პოლიტ. ბლოკში დეპუტატების საბჭოებში არჩევნებისას (იხ. *კომუნისტებისა და უპარტიოების ბლოკი*).



ბლოკირებული საცხოვრებელი სახლები. პალენის დასახლება ცერნთან (შვეიცარია). 1959—61.

**ბლოკი** ს ა კ ე დ ლ ე, შენობის კედლის ამოსაყვანი კონსტრუქციული ასაწყობი ელემენტი (მასიური ან ღრუ). აქვს სწორკუთხა პარალელეპიპედის ფორმა. ამზადებენ მსუბუქი, უჯრედოვანი ან მძიმე ბეტონისაგან, აგურისა და ბუნებრივი ქვისაგან (კირქვა, ტუფი და სხვ.), უშვებენ აგრეთვე კერამ. ღრუ (შვერიტულ) და სილიკატბეტონის ბ-ებს. მათ გარე ზედაპირს აპირკეთებენ დეკორ. დუღაბით, მინერ. ნამცეცებით ან წყალმედეგი საღებავით. ბ-ები სხვადასხვა ზომისაა; არის წვრილი (ე. წ. საკედლე ქვები), სტანდ. ზომისა (მაგ., 19×19×38 *სმ*; განკუთვნილია უმთავრესად 2—3-სართულიანი შენობების მზიდი კედლების ამოსაყვანად) და მსხვილი (ამზადებენ სპეც. ნორმალების მიხედვით ტიპობრივი მრავალსართულიანი შენობების ასაგებად). იხ. აგრეთვე *საშენი მასალა* და *საკედლე მასალა*.

**ბლოკი** წ ი გ ნ ი ს ა, ყდაში ან გარეკანში ჩასასმელად გამზადებული წიგნის ფურცლების (გვერდების) შეკრული კომპლექტი. მრავალტირაჟიანი გამოცემების ბ-ებს ბ ლ ო კ დ ა ს ა მ შ ვ ე ბ ე ლ ა გ რ ე გ ა ტ ზ ე ამზადებენ.

**ბლოკინგ-გენერატორი,** ძლიერი ტრანსფორმატორული უკუკავშირის მქონე ერთმილაკიანი ან ერთტრანზისტორიანი გენერატორი, რ-იც დროის შედარებით ხანგრძლივ შუალედებში პერიოდულად წარმოქმნის მცირე ხანგრძლივობის იმპულსებს. ბ.-გ-ის ძლიერი დადებითი უკუკავშირი იმპულსის წინა ფრონტისა და მისი ვარდნილი ნაწილის ჩამოყალიბების დროს ელექტრონულ მილაკში (ტრანზისტორში) იწვევს დენის ძალის ძალიან სწრაფ გადიდებას ან შემცირებას. იმპულსის ხანგრძლივობას (ჩვეულებრივ 0,05—25 *მკწმ*) განაპირობებს ძირითადად ორი ფაქტორი: დრო, რ-ის განმავლობაში კონდენსატორს მუხტავს მმართველი ბადის (ელექტრონმილაკი) ან ბაზის (ტრანზისტორი) წრედში გამავალი დენის ძალა (დამუხტვა ხდება იმპულსის მწვერვალის ფორმირების დროს), და ტრანსფორმატორის პარამეტრები. ავტორხევითი რეჟიმის დროს იმპულსთა შორის შუალედების ხანგრძლივობას საზღვრავენ იმ დროით, რ-ის განმავლობაში $C$ კონდენსატორის განმუხტვის დენი გაივლის $R$ წინაღობაში (ნახ.). თუ შევცვლით კონდენსატორის ტევადობას ($C$), იმპულსის ხანგრძლივობა შეიძლება ვარეგულიროთ გარკვეულ საზღვრებში. განასხვავებენ ბ.-გ-ის მუშაობის ორ რეჟიმს: ავტორხევითს (რხევათა თვითაგზნება) და მომლოდინეს (დამუხრუჭებული). მეორე რეჟიმის დროს ბ.-გ-ის ყოველი ცალკეული იმპულსის გენერირებას გარე (ამამუშავებელი) იმპულსი იწვევს. ბ.-გ-ის კონსტრუქცია მარტივია. იგი ადვილებს რხევათა სინქრონიზაციასა და სტაბილიზაციას, შესაძლებლობას იძლევა მცირე საშ. სიმძლავრის დროს იმპულსში მივიღოთ დიდი სიმძლავრე. ბ.-გ-ს იყენებენ *იმპულსურ ტექნიკაში* მცირე ხანგრძლივობის მძლავრი იმპულსების მისაღებად, სატელევიზიო და რადიოლოკაციურ განშლად მოწყობილობებში, სიხშირის გამყოფებში და სხვ.

**ბლოკირება** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მეთოდებისა და საშუალებების ერთობლიობა, რ-იც უზრუნველყოფს აპარატის, მანქანის ან ელექტრული სქემის მუშა ნაწილების (ელემენტების) ფიქსაციას განსაზღვრულ მდგომარეობაში. ეს მდგომარეობა უცვლელია მაშინაც, როცა შეწყვეტილია მაბლოკირებელი ზემოქმედება. ბ. უფრო საიმედოს ხდის მოწყობილობის მუშაობას და მომსახურების უსაფრთხოებას; უზრუნველყოფს მექანიზმებისა და ელემენტების ჩართვის საჭირო თანამიმდევრობას; ზღუდავს მექანიზმების გადანაცვლებას სამუშაო ზონის ფარგლებით. ბ-ის შეწყვეტის შემდეგ ბლოკირებული მუშა ნაწილები ან საწყის მდგომარეობას უბრუნდება ან მუშა მდგომარეობას იცვლის (სათანადო სიგნალის შესაბამისად). ბ. არის არაავტომ., ნახევრად ავტომ. და ავტომატური (იხ. *ავტობლოკირება*). მუშა ნაწილების ერთდროული მოძრაობის ან ჩართვისა და გამორთვის არასწორი თანამიმდევრობის შემთხვევაში ბ-ის შედეგად ელექტრულსა და ელექტრული მართვის მოწყობილობებში გაწყდება ელექტრული წრედები, ხოლო ჰიდროამძრავიან მანქანებში დაიხურება მკვებავი წრედის სარქველები.

ბ-ს ფართოდ იყენებენ ტრანსპორტზე, ელექტრულ სადგურებსა და ქვესადგურებში, ენერგოსისტემებში, სამრეწვ. საწარმოებში, გამოთვლითი ტექ. მოწყობილობებში და სხვ. საწარმოო და საყოფაცხოვრებო აპარატებსა და ხელსაწყოებში (იხ. *რელეური დაცვა*).

**ბლოკირებული სახლი,** საცხოვრ. სახლის ტიპი, რ-შიც ბინები ერთმანეთის გვერდითაა განლაგებული, თითოეულს აქვს იზოლირებული შესასვლელი და საკუთარი მიწის ნაკვეთი. ბ. ს. შეიძლება იყოს ერთსართულიანი, ორსართულიანი, რ-შიც ყოველი ბინა ან ცალკეულ სართულებზეა, ანდა ორივე სართულს იკავებს (სხვადასხვა დონეზე), და სამსართულიანი. ბ. ს. ეკონომიურია და კონსტრუქციულად მარტივია.

**ბლოკ-კონტაქტი,** ელექტრული აპარატის კონტაქტი, რ-ის დანიშნულებაა გადართოს მართვის ან სიგნალიზაციის წრედები. ბ.-კ. *კონტაქტორების, მაგნიტური ამამუშავებლების*, მაღალი ძაბვის ამომრთველების, გამთიშებისა და სხვ. შემადგენელი ნაწილია. ერთ აპარატში ჩვეულებრივ რამდენიმე ბ.-კ-ა. მათი დანიშნულებაა მართული წრედების ჩართვა-გამორთვა. ბ.-კ-ებს ამზადებენ რკალსაქრობი კამერების გარეშე, ხანგრძლივად დასაშვები 5 — 20 ა დენის ძალისათვის. რკალის ქრობის გასაადვილებლად ბ.-კ-ში შეიძლება გამოიყენოთ მუდმივი მაგნიტები.

**ბლონდელი** (Blondel) მორის (2. X. 1861, დიჟონი, — 4. VI. 1949, ექს-ან-პროვანსი), ფრანგი ფილოსოფოსი, იდეალისტი, *სპირიტუალიზმის* წარმომადგენელი, ბერგსონის მოწაფე. უარყოფდა რაციონალური საწყისის აბსოლუტურობას და გონებას ახასიათებდა როგორც განსჯის, ისე განცდის კატეგორიებით. ბ-ის მიხედვით, ადამიანი თავისი ცხოვრების საზრისს მხოლოდ რელიგ. ხილვასთან შერწყმული გონების მეშვეობით აღწევს. ბ-ის მიერ ადამიანის მოქმედების, როგორც ადამიანის ნება-სურვილის გამომჟღავნების, ვოლუნტარისტული გაგება წინ უსწრებდა არჩევნის პრობლემის სრულიად ახლებურ გააზრებას თანამედროვე *ეგზისტენციალიზმში*.

*ლიტ.*: История философии, т. 6, ч. 2, М., 1965.

**ბლონდელი** (Blondel) ფრანსუა (15. VII. 1618, რიბემონი, პიკარდია, — 21. I. 1686, პარიზი), ფრანგი არქიტექტორი, კლასიციზმის წარმომადგენელი. 1671-იდან არქიტ. სამეფო აკად. დირექტორი. აგეგმარებდა ქალაქებსა და სიმაგრეებს. ძვ. რომაული სატრიუმფო თაღების გავლენით ააგო სენ-დენის ჭიშკარი პარიზში (1672). წიგნში „არქიტექტურის კურსი“ (1675—83) ბ-მა ანტ. და აღორძინების ხანის არქიტ. ფორმები ურყევ და „მარადიულ ჭეშ-

მარიტ კანონებად" აღიარა და ცდილობდა მათთვის აბსოლ. რიცხვითი გამოხატულება მოეძებნა.

**ბლონდელი** (Blondel) შარლ (10. X. 1876, ლიონი, — 19. II. 1939, პარიზი), ფრანგი ფსიქოლოგი, სტრასბურგისა და პარიზის უნ-ტების პროფესორი. ცდილობდა ე. *დიურკჰაიმის* ე. წ. კოლექტ. წარმოდგენებისა და ადამიანის ქცევის სოც. დეტერმინაციის თეორიის შეერთებას ინტელექტის ირაციონალურ ა. *ბერგსონისეულ* გაგებასთან. ფსიქიკურის სტრუქტურაში ბ. განასხვავებდა „წმინდა ფსიქიკურს", ინდივიდუალურს და ადამიანის ფსიქ. ცხოვრებაში სოც. და ზეპიროვნულის გავლენით წარმოქმნილ მათს საპირისპირო ფორმებს. საკუთრივ „წმინდა ფსიქიკური", ბ-ის გაგებით, არის ნორმალური და პათოლ. ფსიქ. კავშირების მთლიანობა. ეს უკანასკნელი, ბ-ის აზრით, არის ფსიქ. ავადმყოფობის წყარო. ბ. ცნობილია აგრეთვე როგორც სოც. ფსიქოლ. მკვლევარი.

**ბლოხი** (Bloch) ერნესტ (24. VII. 1880, ჟენევა, — 16. VII. 1959, პორტლენდი, ორეგონის შტატი), შვეიც. და ამერ. კომპოზიტორი, მევიოლინე, დირიჟორი და პედაგოგი. ჟენევის კონსერვატორიის პროფესორი (1911—15). გამოდიოდა როგორც სიმფ. დირიჟორი შვეიცარიაში (1909—10) და აშშ-ში (საკუთარი ნაწარმოებებით). 1917 დასახლდა აშშ-ში. 1920—25 იყო კლივლენდის მუს. ინ-ტის დირექტორი, 1925—30 სან-ფრანცისკოს კონსერვ. პროფესორი და დირექტორი. 1930—38 ცხოვრობდა ევროპაში. დაწერა სხვადასხვა ჟანრის ნაწარმოებები: ოპერა „მაკბეთი", სიმფონიები, სიმფ. პოემები, სიუიტები, რაფსოდიები, კონცერტები; ნაწარმოებები სიმებიანი ორკესტრისა და კამერული ანსამბლებისათვის; ვოკალური (უპირატესად საკულტო) თხზულებები. აღსანიშნავია სიმფონია „ისრაელი", რაფსოდია „შელომო" ვიოლონჩელისა და ორკესტრისათვის და სხვ. საინტერესოა ბ-ის სტატიები (მ. შ. „ადამიანი და მუსიკა", 1933).

**ბლოხი** (Bloch) კონრად ემილ (დ. 21. I. 1912, ნეისე), ამერ. ბიოქიმიკოსი, ეროვნებით გერმანელი. მუშაობდა კოლუმბიისა (1938-იდან) და ჩიკაგოს (1946—54) უნ-ტებში. 1954-იდან ჰარვარდის უნ-ტის პროფესორია. ძირითადი შრომები ეხება უჯრედული მეტაბოლიზმის იზოტოპურ ანალიზს, აგრეთვე ბიოსინთეზის პრობლემებს, *სტეროიდების, პორფირინებისა* და *ფერმენტების* ქიმ. აგებულების შესწავლას. ბ-მა დაადგინა, რომ *ქოლესტერინის* ბიოსინთეზი შედგება 36 საფეხურისაგან; გამოიკვლია მისი შუალედური პროდუქტები. ქოლესტერინის ბიოსინთეზისა და ცხიმოვანი მჟავების გამოკვლევისათვის 1964, ფ. ლინენთან ერთად, მიენიჭა ნობელის პრემია.

**ბლოხი** (Bloch) ფელიქს (დ. 23. X. 1905, ციურიხი), ამერ. ფიზიკოსი, აშშ-ის ეროვნული აკად. წევრი (1948). 1934 თეორ. ფიზ. კათედრის გამგე იყო სტენფორდის უნ-ტში (კალიფორნია). 1942—45 მუშაობდა ლოს-ალამოსის ლაბორატორიაში ბ. მყარი სხეულების ფიზ. თანამედროვე მეთოდების დამფუძნებელია. მან საფუძველი ჩაუყარა კრისტალების კვანტურ თეორიას (*ზონურ თეორიას*) და დაბალტემპერატურული *ფერომაგნეტიზმის* თეორიას. დაამუშავა ბირთვული მაგნ. რეზონანსის თეორია და პირველმა ჩაატარა შესაბამისი ექსპერიმენტები. შემოიტანა სპინური ტალღების ცნება. ნობელის პრემია (1952).

*თხზ.*: Молекулярная теория магнетизма, Л.—М., 1936.

**ბლოხინი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [დ. 21. I7 (4. V), 1912, ქ. ლუკოიანოვი, ნიჟნი-ნოვგოროდის გუბ.], საბჭ. ქირურგი-ონკოლოგი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960) და პრეზიდენტი (1960—68). სკკპ წევრი 1948-იდან. 1934 დაამთავრა გორკის სამედ. ინ-ტი, 1947-იდან ამავე ინ-ტის პროფესორია, 1952-იდან კი სსრკ მედ. მეცნ. აკად. ექსპერ. და კლინიკური ონკოლოგიის ინ-ტის დირექტორი. შრომები ძირითადად ეხება ონკოლოგიის, სამხ.-საველე, პლასტ. და აღდგენითი ქირურგ., ტრავმატოლოგიისა და სამედ. მეცნიერების ორგანიზაციის საკითხებს. ბ-მა დაამუშავა ზოგიერთი პლასტ. ოპერაციის მეთოდი, კუჭისა და სწორი ნაწლავის კიბოს ოპერაციების ვარიანტები და სხვ. მონოგრაფიისათვის „კანის პლასტიკა" (1955) მიენიჭა სსრკ მედ. მეცნ. აკადემიის ნ. ბურდენკოს სახ. პრემია (1956). ბ. კიბოს საწინააღმდეგო საერთაშ. კავშირის პრეზიდენტია (1966-იდან). პოლ. მეცნ. აკად. წევრი, ნიუ-იორკის მეცნ. აკად. ნ. წ., სსრკ-ამერ. ურთიერთობათა ინ-ტის პრეზიდენტი, სსრკ VII—VIII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Вирусы, рак, иммунитет, М., 1965; Наука против рака, М., 1964.

**ბლოხინცევი** დიმიტრი ივანეს ძე [დ. 29. XII. 1907 (11. I. 1908), მოსკოვი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1958). სოციალ. შრომის გმირი (1956). სკკპ წევრი 1943-იდან. მოსკ. სახელმწ. უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1930) იქვე მასწავლებლობდა (1936-იდან პროფესორი). ბ. ხელმძღვანელობდა მსოფლიოში პირველი ატომური ელექტროსადგურის დაპროექტებას და მშენებლობას. იყო ბირთვულ გამოკვლევათა გაერთ. ინ-ტის დირექტორი დუბნაში (1956—65), 1965-იდან — ამავე ინ-ტის თეორ. ფიზ. ლაბორ. დირექტორი. ბ-ის პირველი სამეცნ. შრომები ეხება მყარი სხეულების კვანტურ თეორიას, ნახევრად გამტარებში არსებულ მოვლენებს, აგრეთვე მოძრავ არაერთგვაროვან გარემოთა აკუსტიკას და კვანტურ მექანიკას. 1947-იდან მუშაობს ბირთვული ფიზ. და ტექ. დარგში: ჯაჭვური რეაქციებისა და ბირთვული რეაქტორების თეორია, ელემენტარულ ნაწილაკთა თეორიის პრობლემები. ბ. კვანტური მექან. პირველი სახელმძღვანელოს ავტორია სსრკ-ში. 1963-იდან მშვიდობის დაცვის საბჭ. კომიტეტის წევრია, 1966-იდან წმინდა და გამოყენებითი ფიზ. კავშირის (IUPAP) პრეზიდენტი. 1967-იდან გაერთ. ერების ორგანიზაციასთან არსებული სამეცნ. საბჭოს მრჩეველი. სსრკ სახელმწ. პრემია (1952). ლენინური პრემია (1957). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Дмитрий Иванович Блохинцев, «Успехи физических наук», 1963, т. 94, в. 1.

**ბლოხის ფუნქცია,** მოდულირებული ბრტყელი ტალღა, ტალღური ფუნქცია, რ-იც აღწერს ელექტრონის მდგომარეობას კრისტალური მესრის პერიოდულ ველში, სადაც ელექტრონის სპექტრს ზონური ხასიათი აქვს (მისი ენერგიის დასაშვები მნიშვნელობანი გარკვეულ ზონებშია მოთავსებული). ელექტრონის მდგომარეობა მესრის ველში აღიწერება ზონის $n$ ნომრით და $k$ ტალღური ვექტორით. ბ. ფ-ს შემდეგი სახე აქვს: $\Psi_{nk}(r)=\exp(ikr)U_{nk}(r)$, სადაც $U_{nk}(r)$ პერიოდული ფუნქციაა მესრის პერიოდით. პერიოდულ ველში ბ. ფ. დაუმახინჯებლად ვრცელდება, რაც იმას ნიშნავს, რომ მოძრაობის დროს ელექტრონი წინააღმდეგობას არ ხვდება. წინააღმდეგობა კი მესრის იდეალური პერიოდულობის დარღვევებთანაა (მესრის სითბური რხევები, მინარევები, დეფექტები) დაკავშირებული.

**ბლუაშვილი** ნიკოლოზ კონსტანტინეს ძე (17. VII. 1900, სოფ. ზარანი, შორაპნის მაზრა,—1937), საბჭ. სამხ. მოღვაწე, კომპარტიის წევრი 1919-იდან. 1923 საქართვ. კპ-ის მობილიზაციით გაიგზავნა წითელ არმიაში პოლიტმუშაკად. იყო ასეულის პოლიტხელმ., ქართ. დივიზიის პოლიტგანყ-ბის ინსტრუქტორი, საორგანიზაციო განყ-ბის უფროსი. 1929 დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიასთან არსებული კურსები უფროს მეთაურთა შემადგენლობისათვის და დაინიშნა პირველი ქართ. სამთო-მსროლელი დივიზიის სამხ. კომისრად. 1932-იდან ამიერკავკ. წითელდროშოვანი არმიის პოლიტსამმართველოს უფროსის მოადგილე იყო, 1933-იდან ვოლგისპირეთის სამხ. ოლქის პოლიტსამმართველოს უფროსის მოადგილე, 1936 კი ხარკოვის სამხ. ოლქის პოლიტსამმართველოს უფროსი. დაჯილდოებულია ორი წითელი დროშის ორდენით. *ნ. კალაძე.*

**ბლუმენბახი** (Blumenbach) იოჰან ფრიდრიხ (11. V. 1752, გოთა, — 22. I. 1840, გეტინგენი), გერმ. ანატომი, ზოოლოგი და ანთროპოლოგი, გეტინგენის უნ-ტის პროფესორი. თანამედროვე ანთროპოლ. ერთ-ერთი ფუძემდებელი; საფუძველი ჩაუყარა ადამიანისა და ცხოველთა ქალას შემსწავლელ მეცნიერებას — *კრანიოლოგიას*. გამოყო და აღწერა თანამედროვე ადამიანის 5 რასა: მონღოლური, ეთიოპური, ამერიკული, მალაიური და თეთრი ანუ კავკასიური („კავკასიური" უწოდა იმის გამო, რომ მის მიერ შესწავლილ ამ რასის თავის ქალათა შორის ყველაზე სწორი ქართველი ქალისა იყო). მიუთითა შერეული რასების არსებობაზე. რასებს იგი მიიჩნევდა ადამიანის ერთიანი სახეობის სახესხვაობებად, რ-ებიც კლიმატური პირობების გავლენით წარმოიშვნენ, ხოლო ორგანიზმების ცხოველმოქმედებასა და განვითარებას ვიტალისტური (იხ. სტ. *ვიტალიზმი*) პოზიციებიდან ხსნიდა.

**ბლუმი** (Blum) რობერტ (10. XI. 1807, კელნი, — 9. XI. 1848, ვენა), გერმ. წვრილბურჟ. დემოკრატი, პუბლიცისტი. 1848—49 რევოლუციის დასაწყისში საქსონიის დემოკრატების ხელმძღვანელი. 1848 ლაიფციგში დააარსა დემოკრ. სამამულო ასოციაცია (40 ათასზე მეტი წევრი). იყო მაინის ფრანკფურტის ეროვნ. კრების დეპუტატი, მისი მემარცხენე ფრთის ერთ-ერთი ლიდერი. 1848 სათავეში ედგა მაინის ფრანკფურტის მემარცხენეთა დეპუტაციას აჯანყებულ ვენაში და „აკადემიური ლეგიონის" რიგებში მყოფი მონაწილეობდა შეიარაღებულ ბრძოლებში. ვენის დაცემის შემდეგ დახვრიტეს.

**ბლუმი** (ინგლ. bloom), მეტალ. წარმოების ნახევარპროდუქტი; კვადრ. კვეთის ფოლადის ნამზადი, რ-ის გვერდი 140 *მმ* აღემატება. ბ-ს ღებულობენ სხმულის მოჭიმვით დგანზე — *ბლუმინგზე* გაგლინვით.

**ბლუმინგი** (ინგლ. blooming), ფოლადის დიდი ზოდების (12 *ტ*-მდე) *ბლუმებად* მომჭიმი მაღალმწარმოებლური მძლავრი საგლინი დგანი. ბ-ს *სლაბებისა* და მოყვანილი (ფასონური) ნამზადის გასაგლინადაც იყენებენ. მეტალ. ქ-ნებში ბ-ის სამქრო ერთმანეთთან აკავშირებს ფოლადსადნობსა და საგლინ საამქროებს. გლინის დიამეტრის მიხედვით, ბ. შეიძლება იყოს მსხვილი (1300—1150 *მმ*), საშუალო (1000—950 *მმ*), მცირე (950—750 *მმ*); გლინებისა და მუშა გალების რაოდენობის მიხედვით — ერთგალიანი — რევერსიული ორგლინიანი (დუო) და არარევერსიული სამგლინიანი (ტრიო), უწყვეტი (რამდენიმე არარევერსიული დუო-გალი განლაგებულია თანამიმდევრულად), შეწყვილებული (აქვს ორი დუო-გალი). სსრკ-ის მაღალმწარმოებლურ მეტალ. ქ-ნებში ფართოდაა დანერგილი 1150 *მმ*-იანი ბ., საშ. მწარმოებლურობის ქ-ნებში კი — 1000—900 *მმ*-იანი. მცირე ბ-ს ძირითადად იყენებენ მაღალხარისხოვანი ლეგირებული ფოლადის (ზოდის მასა — 1-იდან 3 *ტ*-მდე) საგლინად.

1871 აშშ-ში ა. ჰოლეიმ პირველმა გამოიყენა ტრიო-დგანი ბესემერის ფო-



ბლოკინგ-გენერატორის ტიპობრივი სქემა: ა — ელექტრონმილაკიანი (L); ბ — ტრანზისტორიანი (T). სქემაზე: Rø — დატვირთვის წინაღობა; Tr — ტრანსფორმატორი უკუკავშირის წრედში; D — ტრანზისტორის ბაზის წრედში დენის ძალის შემზღუდველი ნახევარგამტარული დიოდი; Eა და Eკ ანოდისა და კოლექტორის დენის წყაროს ძაბვა.


ფ. ბლონდელი. სენ-დენის ჭიშკარი პარიზში. 1672.


ნ. ბლოხინი.


ნ. ბლუაშვილი.

ლადის ზოდების მოსაჭიმად. მომდევნო წლებში ჯონ და ჯორჯ ფრიცებმა და ჰოლეიმ ააშენეს მექანიზებული ტრიობლუმინგები მცირე მასის ზოდების გასაგლინად. 1880 ინგლისში რამსბოტომმა შექმნა ზოდების საგლინი დუორევერსიული დგანი. ფართოდ დაინერგა აგრეთვე კ. ილჩნერის წინადადებით შექმნილი დუორევერსიული დგანი. პირველი საბჭ. ბ. დაამზადეს 1931, აამუშავეს 1933 მაკეევკის მეტალ. ქ-ნაში.

ბ-ის ძირითადი ნაწილია მუშა გალი, რ-ის ორ მბრუნავ გლინს შორის ხდება ლითონის დეფორმაცია. ბლუმების ან სლაბების მისაღებად ზოდს გლინებში 17-19-ჯერ ატარებენ. თითოეულ გატარებაზე იგი 40—120 *მმ*-ით მოიჭიმება. ყოველი გატარების შემდეგ ზოდს გვერდს უქცევენ 90°-ით, გატარების წინ კი ცვლიან მანძილს გლინებს შორის (დამწევ-მაწონასწორებელი მექანიზმის საშუალებით) და გლინების ბრუნვის მიმართულებას. ბ-ის საამქროში გლინვის ტექნოლ. პროცესი მოიცავს რამდენიმე ოპერაციას: ფოლადსადნობ საამქროდან რკინიგზის ბაქნებით ცხელი ზოდების მოზიდვა, სახურებელ ჭებში ვერტიკალურად ჩაწყობა და 1100—1300°-მდე C შეხურება, ზოდების ამოღება და როლგანგზე დაწყობა. როლგანგით ზოდები გადაეცემა ბ-ის გლინებს. ზოდის მოსაბრუნებლად და ასაწონად იყენებენ მბრუნავ მაგიდა-სასწორს. შემდეგი ოპერაციაა გლინვა (გლინების გასწვრივ ზოდების გვერდქცევა და გადაადგილება ხდება მანიპულატორით). გაგლინულ ზოდს მაკრატლით თავსა და ბოლოს მოაჭრიან და სანამზადო დგანს გადასცემენ. დიდი ზოდი ფოლადსადნობი საამქროდან ტრანსპორტირების დროს ინარჩუნებს საკმაოდ მაღალ ტემპ-რას (700—800°C), ამის გამო ადვილია მისი შეხურება გლინვის ტემპრამდე. ზოგიერთმა ქ-ნამ (მაგ., კუზნეცკის მეტალ. ქ-ნამ) ზოდის გლინვის სიჩქარის 3—5 *მ/წმ*-მდე შემცირებით და მისი მოჭიმვის მატ. გადიდებით (თითოეულ გატარებაზე 100—150 *მმ*-მდე) აამაღლა ბ-ის მწარმოებლურობა. სხვა ქ-ნებში (მაგ., მაგნიტოგორსკის მეტალ. ქ-ნა, აშშ-ისა და გფრ-ის ქ-ნები) მწარმოებლურობის გასადიდებლად გლინვის სიჩქარე 6—7 *მ/წმ*-მდე გაზარდეს.

სსრკ-ში მთლიანად ავტომატიზებული მძლავრი ბ-ები დადგმულია კრივოი-როგის (1965) და ჩელიაბინსკის (1967) მეტალ. ქ-ნებში. მათი წლ. მწარმოებლურობაა 6 მლნ. *ტ* ზოდი. მსოფლიოში ყველაზე მაღალმწარმოებლური საბჭ. ბ-ა. მეტად შრომატევადია ჭებიდან გახურებული ზოდების როლგანგთან მიზიდვა. ამჟამად სსრკ-ში დამუშავებულია ზოდების მიწოდების რგოლური ხერხი, რ-იც საგრძნობლად ადიდებს ბ-ის მწარმოებლურობას. საქართველოში პირველი ბ. 1948 რუსთავის მეტალ. ქ-ნაში ამუშავდა. ამ ბ-ის გლინების დიამეტრი 950 *მმ* იყო, ამჟამად 1000 *მმ*-მდეა. შესაძლებელია მისი შემდგომი რეკონსტრუქცია და დიამეტრის 1100 *მმ*-მდე გადიდება.

უფრო ხელსაყრელი და ეკონომიურია ნამზადის ჩამოსხმა ფოლადის უ წ ყ ვ ე ტ ი ჩ ა მ ო ს ხ მ ი ს დ ა ნ ა დ გ ა რ ზ ე (განსაკუთრებით დიდ საწარმოში), ვიდრე ნამზადის ბ-ზე დამუშავება. ამ გზით მიღებული ნაგლინის თვითღირებულება 7—10%-ით მცირდება

*ლიტ.*: გ ე დ ე ვ ა ნ ი შ ვ ი ლ ი გ., ლითონის წნევით დამუშავება, თბ., 1937; ნ ო ზ ა ძ ე ა, ლ ო მ ს ა ძ ე ჯ., გლინვის წარმოების საფუძვლები, თბ., 1961; К о р о л е в А. А., Механическое оборудование прокатных цехов, 2 изд., [М.], 1965; Прокатное производство, М., 1960; Ц е л и к о в А. И., С м и р н о в а В. В., Прокатные станы, М., 1958. *ლ. ოკლეი.*




ბლუმინგის მაკეტი: 1—მუშა გალი; 2—ზედა გლინი; 3—მანიპულატორი; 4—უნივერსალური შპინდელები; 5—დასაჭირებელი მოწყობილობის ელექტროძრავები.

**ბლუმფილდი** (Bloomfield) ლენარდ (1. IV. 1887, ჩიკაგო, — 18. IV. 1949, ნიუ-ჰეივენი), ამერ. ენათმეცნიერი. რომანულ-გერმანიკული და ზოგადი ენათმეცნ. სპეციალისტი; იკვლევდა აგრეთვე ჩრდ. ამერ. ინდიელთა ენებს. ბ. ავტორია ენის შესახებ მექანიცისტური თეორიისა, რ-იც ემყარება ამერ. ბიჰევიორისტულ ფსიქოლოგიას. იგი ენას აღწერს ფიზიოლოგიისა და ფიზიკის ტერმინებით როგორც სტიმულებისა და რეაქციების მექანიკურ თანმიმდევრობას. აღიარებს ენის საკომუნიკაციო ფუნქციას და ენის როლს საზ-ბის ცხოვრებაში, მაგრამ უგულებელყოფს ექსპრესიულ ფუნქციას. მის თეორიაში მოხსნილია ენისა და აზროვნების ურთიერთობის საკითხი.

*თხზ.*: Linguistic aspects of science, 8 ed., Chi., 1962; Язык, М., 1968.

*ლიტ.*: ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა ა., ენის რაობის ბიჰევიორისტული გაგება, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1958, ტ. 9—10; А р у т ю н о в а Н. Д., К л и м о в Г. А., К у б р я к о в а Е. С., Американский структурализм, კრ.: Основные направления структурализма, М., 1964.

**ბლუმფონტეინი** (Bloemfontein), ქალაქი სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში, ორანჟის პროვ. ადმ. ცენტრი. 180,2 ათ. მცხ. (1970), მ. შ. 60%-ზე მეტი აფრიკელია. დიდი სატრანსპ. კვანძი (რკინიგზები, ავტოგზები, ავიახაზები). ორანჟის პროვ. ოქროსა და ურანის საბადოების ათვისების შემდეგ ბ. მნიშვნელოვან სამრეწვ. ცენტრად გადაიქცა. ლითონდასამუშ., მინის, კვების, ტყავის მრეწვ. საწარმოები. უნ-ტი. ობსერვატორია. ბ. დაარსდა 1840 — 46.

**ბლუჩანი,** ხაზართა ხაკანის სპასალარი (VIII ს.). ქართვ. მემატიანის ცნობით, დარუბანდიდან შემოჭრილმა ბ-მა საქართველო დალაშქრა, ჯერ კახეთში შევიდა, შეიპყრო ქართლის ერისმთავარი ჯუანშერი და მისი და, სილამაზით განთქმული შუშანი, რ-იც ხაკანს ცოლად უნდოდა; შემდეგ თბილისი აიღო, ქართლი მოაოხრა და დარიალის გზით უკან გაბრუნდა. გზაში შუშანმა თავი მოიწამლა. ხაკანმა ბ. სიკვდილით დასაჯა.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955. *ა. ბოგვერაძე.*

**ბმული სივრცე,** *ტოპოლოგიური სივრცე,* რომლის ნებისმიერი დაშლისას ორ არათანამკვეთ სიმრავლედ თითოეული შეიცავს მეორის ზღვრულ წერტილებს (იხ. *ზღვარი*). წრფეზე ბმული სიმრავლეების მაგალითს წარმოადგენს ინტერვალები (იხ. *ინტერვალი და სეგმენტი*). სიბრტყეზე და სივრცეში ბ. ს-ის მაგალითებია წრეწირი, სფერო, ყველა ამოზნექილი ფიგურა და ა. შ. ევკლიდურ სივრცეში ღია სიმრავლე ბმულია მხოლოდ მაშინ, როდესაც მისი ყოველი ორი წერტილი შეიძლება შევაერთოთ ტეხილით, რ-იც მთლიანად ამ სიმრავლეშია. ბმულ კომპაქტურ სივრცეს (იხ. *კომპაქტურობა*) ეწოდება *კონტინუუმი.*

**ბმული ცვლადი,** იხ. *კვანტორი.*

**ბნავისი,** სოფელი გორის რ-ნში (ატენის სოფსაბჭო), მდ. ატრევზე (ტანის მარცხ. შენაკადი). ზ. დ. 790 *მ*, გორიდან 16 *კმ*. კოლ-ბა (მეხილეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბნედა,** იხ. *ეპილეფსია.*

**„ბნელ ადამიანთა წერილები“** (ლათ. „Epistolae obscurorum virorum“), XVI ს. გერმ. სატირული თხზულება. დაწერილია ლათ. ენაზე. I ნაწილის (1515) ავტორები არიან ჰ. ბუშე, კ. რუბეანუსი, II ნაწილისა (1517) — უ. ფონ *ჰუტენი.* გამოქვეყნდა ანონიმური სახით. თხზ. პაროდიული ხასიათისაა. იგი ვითომდა გადმოსცემს იოჰან *როიხლინის* წინააღმდეგ ამხედრებულ კელნელ თეოლოგთა წერილებს, რ-ებსაც ისინი უგზავნიან თავიანთ მეთაურს მაგისტრ ორტვინუს გრაციუსს. ამ ხერხით ასახულია იმდროინდელი გერმ. საზ-ბის ბნელი მხარეები, სქოლასტიკოსთა შეზღუდულობა, სამღვდელოებისა და თვით რომის პაპების სიხარბე, გარყვნილება, მუქთახორობა, მათი ზიზღი მეცნიერებისა და კულტურისადმი. „ბ. ა. წ.“ გერმ. აღორძინების მნიშვნელოვანი ძეგლია. მისმა ჰუმანისტურმა სულისკვეთებამ და მახვილგონივრულმა სატირამ რეფორმაციის წინა პერიოდში ნიადაგი შეურყია კლერიკალიზმის ავტორიტეტს.

**ბნელებად-ცვალებადი ვარსკვლავები,** ორჯერადი ვარსკვლავები, რ-თა ურთიერთგარემოქცევის ორბიტის სიბრტყეები ისეა განლაგებული, რომ დედამიწაზე მყოფი დამკვირვებლისათვის ერთი კომპონენტი დროდადრო აბნელებს მეორეს. ამის გამო ასეთი ვარსკვლავების ბრწყინვალება პერიოდულად იცვლება (იხ. სტ. *ცვალებადი ვარსკვლავები*).

**ბნელი ნისლეული,** ცის ობიექტი, რ-იც შედარებით ნათელი ვარსკვლავიერი ცის ფონზე ბნელ ლაქად მოჩანს. ბ. ნ. შედგება ძირითადად ვარსკვლავთშორისული აირისა და კოსმ. მტვრისაგან. იხ. სტ. *გალაქტიკური ნისლეულები.*

**ბოამის ხეობა,** მდ. ჩუს ღრმა და ვიწრო განივი ხეობა ყირგ. სსრ-ში. ყირგიზეთისა და ქუნგეი-ალათაუს ქედების გამყოფი. სიგრძე დაახლ. 30 *კმ*, ფერდობების სიმაღლე 1500 *მ*-მდე. ბ. ხ-ზე გადის საავტ. და სარკინიგზო გზები, რ-ებიც ქ. ფრუნზესა და ქ. რიბაჩიეს (ისიქქოლის ტბის ნაპირზე) აკავშირებს ერთმანეთთან.

**ბოარნე** (Beauharnais) ეჟენ (3. IX. 1781, პარიზი,— 21. II. 1824, მიუნხენი), ფრანგი გენერალი, ლოიხტენბერგის ჰერცოგი, იტალ. ვიცე-მეფე (1805—14), ნაპოლეონ ბონაპარტის გერი. მონაწილეობდა იტალ. ლაშქრობაში (1796—97), ეგვ. ექსპედიციაში (1798—1801) და ნაპოლეონის ომებში. რუსეთთან ომში 1812 სარდლობდა მე-4 კორპუსს, ხოლო მას შემდეგ, რაც ნაპოლეონმა დატოვა რუსეთი, მეთაურობდა „დიდი არმიის“ ნარჩენებს. იტალიაში დაბრუნების შემდეგ შექმნა არმია და იბრძოდა ავსტრიელთა წინააღმდეგ ნაპოლეონის მხარეზე (მის გადადგომამდე). ანტიფრანგ. აჯანყებამ ჩრდ. იტალიაში (1814) აიძულა იგი თავის სიმამრთან — ბავარიის მეფე მაქსიმილიანესთან გაქცეულიყო. აქ გაატარა ცხოვრების უკანასკნელი წლები.

**ბოარნე** (Beauharnais) ჟოზეფინ (23. VI. 1763, ტრუაზ-ილე, მარტინიკა,— 29. V. 1814, მალმეზონი), ნაპოლეონ ბონაპარტის პირველი მეუღლე, გენ. ალექსანდრე ბოარნეს ქვრივი (მათი შვილები იყვნენ იტალ. ვიცე-მეფე ეჟენი და ჰოლანდ. დედოფალი ჰორტენზია). 1794 გენ. ბოარნე სიკვდილით დასაჯეს ღალატის ბრალდებით, ჟოზეფინი დააპატიმრეს. 9 თერმიდორის გადატრიალების შედეგად იგი გაათავისუფლეს. დირექტორიის დროს მან პარიზის სალონებში დიდი გავლენა მოიპოვა. 1796 ბ. ცოლად გაჰყვა გენ. ბონაპარტს. 1804 (ნაპოლეონის იმპერატორად გამოცხადების შემდეგ) ბ. საფრანგეთის დედოფალია. 1809 წ. 16 დეკ. ნაპოლეონი გაეყარა ბ-ს. შემონახუ-

ლია ნაპოლეონის და ჟოზეფინის მეტად ვრცელი და საინტერესო მიმოწერა.

*გ. კილურაძე.*

**ბოასი** (Boas) ფრანც (9. VII. 1858, მინდენი, ვესტფალია, — 21. XII. 1942, ნიუ-იორკი), ამერ. ეთნოგრაფი, ენათმეცნიერი და ანთროპოლოგი, ჩრდ. ამერიკის ჩრდ.-დას. სანაპიროს ინდიელთა და ესკიმოსთა ენებისა და კულტურის სპეციალისტი. ხელმძღვანელობდა ცნობილ არქტიკულ ექსპედიციებს (1883—84) და ამერ.-რუს. ჩრდ. ექსპედიციას (1897—1902). 1886-იდან ცხოვრობდა აშშ-ში. კოლუმბიის უნ-ტის პროფესორი (1899—1937), ამერიკაში ლინგვ. საზ-ბის დამაარსებელი და პრეზიდენტი (1928), ამერ. ეთნოგრ. ყველაზე თვალსაჩინო ე. წ. „ისტორიული" სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი, დიფუზიონისტი. ბურჟ. ეთნოგრ. სხვადასხვა მიმართულებათა კრიტიკისას ბ. კონკრ. საზ. მოვლენების ანალიზის დროს ხშირად სტიქიური მატერიალიზმის პოზიციებზე დგებოდა. მისთვის მთავარი იყო კონკრ. მასალის ფიქსაცია. მისი აზრით, განზოგადებისათვის არ არსებობს საკმაო ემპირიული მონაცემები. ეთნოგრაფიის ამოცანა დაჰყავდა კულტურის ცალკეული ელემენტების სტატისტ.-მექან. აღწერილობამდე.

*თხზ.*: Race and democratic society, N. Y., 1946; Race, language and culture, 2 ed., N. Y., 1948.

*ლიტ.*: Аверкиева Ю. П., Ф. Боас (1858—1942), «Краткие сообщения Ин-та этнографии АН СССР», 1946, т. 1.

*მ. ქანთარია.*

**ბობინა** (ფრანგ. bobine — კოჭა), 1. საფეიქრო მრეწველობაში—კოჭაზე დახვეული ნართი ან სხვა ნახევარფაბრიკატი. 2. შიგაწვის ძრავების ბატარეული ანთების სისტემაში — ინდუქციური კოჭას ერთ-ერთი სახელწოდება. 3. გამოთვლითს ტექნიკაში, ბგერათჩამწერ მოწყობილობებში — მაგნ. ლენტის დასახვევი კოჭა. 4. კინოგადამღებ და კინოსაპროექციო აპარატებში — კინოფირის დასახვევი კოჭა.

**ბობნევი,** სოფელი გორის რ-ნში (ბოშურის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ტანის ნაპირას, მდ. ჯოჯოხეთისხევის შესართავთან. ზ. დ. 960 *მ*, გორიდან 20 *კმ*. კარბის კოლ-ბა (მეხილეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი.

ბ. ისტ. წყაროებში „ბობნავად" იხსენიება. ბ-ის ტერიტორიაზე — ზემო უბანში მიკვლეულია წითლად გამომწვარი ჭურჭლის ნატეხები, რ-იც წინაქრისტ. ხანას მიეკუთვნება. XIX ს. დასაწყისში სოფელი გაუკაცრიელებული იყო. იმავე ხანებში ბ-ში გაჩნდნენ ოსი მოახალშენენი.

ბ-ის მიდამოებში დგას დარბაზული ტიპის ე. წ. „კოშკების ეკლესია", ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი. წარწერების მიხედვით იგი აუშენებია *იოსებ თბილელს* XVII ს. 60—80-იან წლებში და 1683 მოუხატვინებია. ეკლესია არქიტექტურულად არ გამოირჩევა (ერთი ნავი, ნატეხი ქვის კედლები). მოხატულობა XVII ს. კედლის მხატვრობის საყურადღებო ნიმუშია. გარდა სარწმუნოებრივი სიუჟეტებისა (მაცხოვარი, ღვთისმშობელი, თორმეტი „საუფლო დღესასწაული", „ორმოცი სებასტიელი მოწამე", „იოვანეს თავის კვეთა", „სამი ყრმა ცეცხლის სახმილში", „დანიელი ლომთა ხაროში" და სხვ.) ეკლესიაში იოსებ თბილელის პორტრეტული გამოსახულებაცაა.

**ბობოთი,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში (სერგიეთის სოფსაბჭო), აბაშა-ტეხურის შუამდინარეთის ალმ. ნაწილში, მდ. ტარჩენის (აბაშის მარჯვ. შენაკადი) ნაპირას. ზ. დ. 200 *მ*, გეგეჭკორიდან 2 *კმ*. სერგიეთის ე. ბედიას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. სერგიეთში (2 *კმ*). ბ-კა. შუა საუკ. ციხე.

**ბობოთი,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოში (გურნის სოფსაბჭო), მდ. წყალწითელის და მისი მარჯვ. შენაკად ჭალის წყალგამყოფ სერზე. ზ. დ. 480 *მ*, ტყიბულიდან 30 *კმ*, ორპირიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 8 *კმ*. ციხიას კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა.

**ბობორიკინი** პეტრე დიმიტრის ძე [15 (27). VIII. 1836, ნიჟნი-ნოვგოროდი,— 12. VIII. 1921, ლუგანო, შვეიცარია], რუსი მწერალი. 1863—65 რედაქტორობდა ჟურნ. „ბიბლიოტეკა დლია ჩტენიას". ავტორია 100-ზე მეტი რომანის, მოთხრობის, პიესისა და კრიტ. ნაშრომისა. განსაკუთრებით პოპულარული იყო რომანები — „საქმოსნები" (1872—73), „ვასილი ტიორკინი" (1892), მოთხრ. „დაჭკვიანდა" (1890) და სხვ. ამ თხზულებებში, რ-ებსაც ნატურალიზმის დაღი აზის, ბ-მა ასახა XIX ს. II ნახ. რუს. სხვადასხვა საზ. ფენის ცხოვრება. საყურადღებოა ბ-ის მემუარები „ნახევარი საუკუნის მანძილზე".

**ბობოყვათი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში, მდ. დაგვაის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ზედა დაგვა, ქვედა დაგვა). რკინიგზის ბაქანი. ზ. დ. 60 *მ*, ქობულეთიდან 5 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). ჩაის ფ-კა, ციტრუსების შემფუთავი ქ-ნა. 2 დაწყ. და 1 საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, ბ-კა, კულტსახლი, საკოლმ. მუზეუმი-გალერეა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბობროვსკაია** (ქალიშვილობის გვარი ზ ე ლ ი ქ ს ო ნ ი) ცეცილია სამოელის ასული [7 (19). IX. 1876, ველიჟი, ვიტებსკის გუბ., — 6. VII. 1960, მოსკოვი], საბჭ. პარტ. მოღვაწე, მეცნიერი მუშაკი. რევ. მოძრაობაში ჩაება 1894-იდან. კომპარტიის წევრი 1898-იდან. იყო „*ისკრის*" აგენტი. პარტ. მუშაობას ეწეოდა ვარშავაში, ხარკოვში, კოსტრომაში, იაროსლავლში, ტვერში, თბილისში, ბაქოში, მოსკოვში და სხვ. არაერთხელ იყო რეპრესირებული. 1904 რსდმპ ბაქოს კომიტეტის წევრი. 1905 პარტიის ლეფორტის რ-ნული კომიტეტის მდივანი მოსკოვში. 1906—07 რსდმპ მოსკ. საოლქო ბიუროს, შემდეგ საოკრუგო კომიტეტის მდივანი. 1917 რსდმპ(ბ) სერპუხოვის კომიტეტის წევრი, მოსკ. საოკრუგო კომიტეტის მდივანი, ოქტ. რევ. მონაწილე. 1919—1920 ხელმძღვანელობდა რკპ(ბ) მოსკ. კომიტეტის სამხ. განყ-ბას. 1920 მაისიდან მუშაობდა რკპ(ბ) ცკ-ის პარტისში; 1928—40—კომინტერნში, 1940-იდან — სკკპ ცკ-თან არსებულ მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტში მეცნიერ მუშაკად. ბ. ავტორია მოგონებებისა და შრომებისა პარტიის ისტ. საკითხებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ბობროვსკი** ვლადიმერ სიმონის ძე (15. X. 1873, ქ. ბელგოროდი,— 30. III. 1924, მოსკოვი) (პარტ. ფსევდ. — „ე ფ რ ე მ ი", „მ ა რ გ ა რ ი ტ ა", „თ ე დ ო რ ე", „პ ე ტ რ ო ვ ი"), რევ. მოძრაობის მოღვაწე. დაამთავრა ხარკოვის სავეტერინარო ინ-ტი. მუშაობას ეწეოდა მოსკოვში, ხარკოვსა და კიევში. 1900—02 სამჯერ დააპატიმრეს. 1902 აგვ. ცხრა ისკრელთან ერთად კიევის ციხიდან გაიქცა და წავიდა შვეიცარიაში, სადაც გაეცნო ვ. ი. ლენინს. 1904 თებ. ვ. ი. ლენინის დავალებით თბილისს ჩამოვიდა. აქ იგი აირჩიეს რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის წევრად. აქტიურად მონაწილეობდა კავკ. კავშირის III ყრილობის მუშაობაში (1904 მაისი). შემდეგ ბაქოში გადავიდა სამუშაოდ, სადაც ბაქოს ბოლშევიკური კომიტეტის წევრი გახდა. 1906—12 მუშაობდა მოსკ., კოსტრომის, სარატოვისა და ივანოვო-ვოზნესენსკის პარტორგანიზაციებში. ოქტ. რევ. შემდეგ იყო სსრ კავშირის მიწათმოქმედების სახ. კომისარიატის კოლეგიის წევრი და ცენტრ. სავეტერინარო სამმართველოს უფროსი.

*ა. გუკასიანი.*

**ბობროვსკი** (Bobrowski) იოჰანეს (9. IV. 1917, ტილზიტი,— 2. IX. 1965, ბერლინი), გერმ. მწერალი. 1945—49 ტყვედ იყო სსრკ-ში. 1949-იდან ცხოვრობდა გდრ-ში. წერდა ლექსებს, მოთხრობებს, რომანებს („ლევინის წისქვილი", 1964; „ლიტვური კლავირები", 1966). მისი ლირიკისათვის დამახასიათებელია ტრად. ლექსთწყობისა და რითმების უარყოფა, სიმბოლოები, პოეტური აბრევიატურები, გასულიერებული ლანდშაფტი, ლიტვ.-სლავ. ზეპირსიტყვიერების მოტივები. ბ. პროზაშიც იყენებს თანამედროვე დას. ლიტ-რის ტექ.-ფორმალურ ხერხებს. მისი შემოქმედების სპეციფიკაა სოციალიზმთან ერთად ჰუმანისტურად გააზრებული ქრისტიანობის აღიარება; მთელი შემოქმედება გამსჭვალულია მეზობელი ხალხების მიმართ გერმანელთა დანაშაულის განცდით და მისი გამოსყიდვის პათოსით.

*ნ. კაკაბაძე.*

**ბობრუისკი,** ქალაქი ბელორ. სსრ მოგილიოვის ოლქში, ნავმისადგომი მდ. ბერეზინაზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 177 ათ. მცხ. (1975; 1939 წ.— 84 ათ., 1959 წ. — 98 ათ., 1970 წ.—138 ათ.). ხის დასამუშ., მანქანათმშ., ქიმ., კვების, მსუბუქი მრეწვ. საბურავების კომბინატი. საშენ მასალათა წარმოება. ტექნიკუმები: რეზინის მრეწვ., სატყეო-ტექ., ავტოსატრანსპ., სას.-სამ., სამედ. სასწავლებელი, 3 თეატრი (დრამ. და ორი სახალხო), მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბობსლეი** (ინგლ. bobsleigh), საჭიანი ციგით მთიდან სწრაფდაშვება საგანგებოდ მოწყობილ ტრასაზე. მოკვერცხილი ფორმის ლითონის ციგა შედგება სახსრულად შეერთებული ნაწილებისაგან: წინა მოძრავ ნაწილს აქვს საჭე, უკანას, უძრავს — მუხრუჭი. არსებობს 2- და 4-ადგილიანი ციგები (ციგასაც „ბ." ჰქვია). შეჯიბრების ჩასატარებელი ტრასა წარმოადგენს 1500—2000 *მ* სიგრძის, 5-, 8-ვირაჟიან ყინულის ღარს. სიჩქარე დაშვებისას აღემატება 100 *კმ/სთ*. ბ., როგორც სპორტის სახეობა, ჩაისახა XIX ს. ბოლოს შვეიცარიაში, შემდეგ გავრცელდა შვეციაში, რუმინეთში, პოლონეთში, აშშ-ში. 1923 შეიქმნა ბ-ისა და ტობოგანის საერთაშორისო ფედერაცია. 1924-იდან შეტანილია ოლიმპიური თამაშების პროგრამაში. ზამთრის XII ოლიმპიური თამაშების (1976, ინსბრუკი) ჩემპიონები გახდნენ: მ. ნემერი, ბ. გერმესჰაუზენი (ორადგილიანი ციგა, გდრ), მ. ნემერი, ი. ბაბოკი, ბ. გერმესჰაუზენი, ბ. ლემანი (ოთხადგილიანი ციგა, გდრ).



ბობსლეი.

**ბოგა,** სოფელი ახალციხის რ-ნში (კლდის სოფსაბჭო), მდ. წნისისწყლის (მტკვრის შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1300 *მ*, ახალციხიდან 12 *კმ*. ახალციხის სახელმწ. სანერგე მეურნეობა. აქატის მოპოვება. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. სვირში (1,5 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბოგაევსკი** კონსტანტინე თედორეს ძე [12 (24). I. 1872, ფეოდოსია, — 17. II. 1943, იქვე], რუსი საბჭ. ფერმწერ-პეიზაჟისტი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1933). სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1891—97). 1900-იდან მუშაობდა ფეოდოსიაში. იყო „*მირ ისკუსსტვას*", „რუს მხატვართა კავშირის", „ჟარ-ცვეტის" გაერთიანებათა წევრი. რევოლუციამდე უმთავრესად ხატავდა (ა. მანტენიას წაბაძვით) სტილიზებულ და კლასიცისტურ პეიზაჟებს. საბჭ. პერიოდში შექმნა დეკორ. ხასიათის ინდუსტრ. პეიზაჟები. ნამუშევრები: „ტავრიდის პეიზაჟი" (1907, ლატვ. სამხატვრო მუზეუმი, რიგა); „დილა" (ტემპერა, 1900), „დნეპრმშენი" (1930 — ორივე ტრეტიაკოვის გალერეა).

**ბოგანო,** გლეხთა კატეგორია ფეოდ. საქართველოში. ბ-დ ითვლებოდა უვენახო, მცირემიწიანი, ეკონომიურად ხელმოკლე გლეხი. ამის გამო იგი არ იხდიდა ძირითად საბატონო გადასახადებს *ღალას* და *კულუხს*, მაგრამ ყოველგვარი ვალდებულებისაგან თავისუფალი მაინც არ იყო —

იხდიდა *საურს*. თუმცა ნაკლებს, ვიდრე მკვიდრი გლეხი (მკვიდრი — 12 შაურს, ბ. — 2 შაურს), ევალებოდა ლაშქარნადირობაში მონაწილეობა და სხვ.

ბ. გლეხთა კატეგორია წარმოიქმნა მონღოლთა ბატონობის მძიმე ხანაში გლეხების აყრა-გაქცევის, მიწისაგან მათი მოწყვეტის შედეგად. ბ-დ შეიძლებოდა ქცეულიყო გაღარიბებული მკვიდრი ყმაც. მეორე მხრით, ბ. გლეხიც შეიძლებოდა მკვიდრ ყმა გლეხთა კატეგორიაში გადასულიყო, თუ მებატონე მიწას და ვენახს მისცემდა და ძირითად საბატონო გადასადებს დააკისრებდა. გვიანდ. ფეოდ. ხანაში ბ. გლეხები მიწებს სალალედ და ქირით იღებდნენ. 1861 საგლეხო რეფორმის შედეგად ბ. გლეხთა კატეგორია მოისპო.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., **Очерк из истории развития феодальных отношений в Грузии (XIII—XVI вв.)**, მის წგ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, თბ., 1967. *შ. ხანთაძე.*


ა. ა. ბოგდანოვი.

**ბოგდან I**, დამოუკიდებელი მოლდავეთის სახელმწიფოს პირველი მთავარი (მმართველობდა 1359—65). 1359 აჯანყდა უნგრ. მეფის წინააღმდეგ. ბრძოლის დროს დაიკავა ტერიტორია კარპატებსა და დნესტრს შორის. 1365 უნგრ. მეფე იძულებული გახდა ეცნო მოლდ. სამთავროს დამოუკიდებლობა (დედაქალაქი ბაია).


ა. პ. ბოგდანოვი.

**ბოგდანოვა** ნადეჟდა კონსტანტინეს ასული (1836, მოსკოვი, — 3. IX. 1897, პეტერბურგი), რუსი ბალეტის მსახიობი. სწავლობდა მოსკოვში, თავისი მამის დიდი თეატრის სოლისტისა და ბალეტმაისტერის კ. ბოგდანოვის საბალეტო სკოლაში, შემდეგ კი პარიზში ა. სენ-ლეონთან. დიდი წარმატებით გამოდიოდა „გრანდ-ოპერაში". 1855 დაბრუნდა რუსეთში. 1864-მდე გამოდიოდა პეტერბურგსა და მოსკოვში. გამოირჩეოდა პოეტურობითა და დახვეწილი ტექნიკით. ასრულებდა წამყვან პარტიებს რომანტ. ბალეტებში (ადანის „ჟიზელი", შნეიცჰოფერის „სილფიდა", პუნის „ესმერალდა" და სხვ.). 1864—67 საგასტროლოდ იყო იტალიაში, საფრანგეთში, გერმანიაში, უნგრეთში, პოლონეთში. ერთ-ერთმა პირველმა გაუთქვა სახელი რუს. ბალეტს.

**ბოგდანოვ-ბელსკი** ნიკოლოზ პეტრეს ძე [8 (20). XII. 1868, სოფ. შოპოტოვო, ბელის მაზრა, სმოლენსკის გუბ., — 1945, ლატვ. სსრ], რუსი ფერმწერ-ჟანრისტი. სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1884—89) და პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1890-იანი წწ.). პეტერბ. სამხატვრო აკად. წევრი (1914), მოძრავი სამხატვრო გამოფენების ამხანაგობის წევრი (1895-იდან) ბ-ის 1890-იანი წწ. ნამუშევრები გამოირჩევა დემოკრ. მიმართულებით, სოფლის სკოლისა და გლეხის ბავშვების ცხოვრების გულთბილი გადმოცემით. 1900-იან წლებში მხატვარმა შექმნა სალონური პორტრეტები, ხალხის ცხოვრების ამსახველი სანტიმენტალური ჟანრული ნახატები. 1921-იდან ბ. ლატვიაში ცხოვრობდა. ნამუშევრები: „სკოლის კარებთან" (1897, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), ვ. სერგეევიჩის პორტრეტი (1908, რუს. მუზეუმი), „ზაფხულის დღე" (1931, ლატვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, რიგა).


ს. ბოგდანოვი.

**ბოგდანოვი** (ნამდვ. გვარი მალინოვსკი) ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [10 (22) VIII. 1873, ქ. სოკოლკა, გროდნოს გუბ., — 7. IV. 1928, მოსკოვი], პოლიტ. მოღვაწე, ეკონომისტი, ფილოსოფოსი და მეცნიერი 1899 დაამთავრა ხარკოვის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1896-იდან ს.-დ. პარტიის წევრი, 1903-იდან ბოლშევიკი. 1909 ფრაქციული მოღვაწეობის გამო გარიცხეს პარტიის რიგებიდან. იყო სხვადასხვა ბოლშევიკური გაზეთის („ვპერიოდ", „პროლეტარი", „ნოვაია ჟიზნ") სარედაქციო კოლეგიის წევრი. 1908—1911 მეთაურობდა ულტიმატისტების ჯგუფს. მისი აზრით, რუსეთში სოციალ. რევ. პირობები არ არსებობდა. 1919 პროლეტკულტის იდეოლოგი გახდა. 1921-იდან ბ. არსებითად მხოლოდ მეცნ. მოღვაწეობას ეწეოდა. ცნობილია როგორც გერონტოლოგიისა და ჰემატოლოგიის თვალსაჩინო წარმომადგენელი (1926 მოსკოვში დააარსა მსოფლიოში პირველი სისხლის გადასხმის ინ-ტი, რ-იც ამჟამად მისი სახელობისაა. აქვე გარდაიცვალა საკუთარ თავზე მეცნ. ექსპერიმენტის ჩატარებისას). ბ. იყო აგრეთვე თვალსაჩინო ეკონომისტი, წლების განმავლობაში კითხულობდა პოლიტ. ეკონომიის კურსს მოსკ. უნ-ტში. მას ეკუთვნის ეკონომიკური მეცნ.ერების მოკლე კურსი (1897), რ-საც ვ. ი. ლენინმა მაღალი შეფასება მისცა. ბ-მა განიხილა საზ-ბის ეკონ. განვითარების ძირითადი ეტაპები პირველყოფილი საზ-ბიდან სოციალიზმამდე, მან პირველმა სწორად განსაზღვრა, რომ ტრესტებისა და სინდიკატების წარმოშობა „კაპიტალიზმის უმაღლესი ფორმაა". ბ. იძლევა ღირებულების თეორიის მარქსისტულ გაგებას გაცვლის ფორმების განვითარების ისტორიასთან კავშირში. მაგრამ შემდგომი პერიოდის ეკონ. ნაშრომებში — „პოლიტიკური ეკონომიის კურსი" (ტ. 1—2, 1910—19), „პოლიტიკური ეკონომიის შესავალი" (1914) და სხვ. ღირებულებას განიხილავს ე. წ. „ენერგეტიკული მიმართულების" თვალსაზრისით.

ახალგაზრდობაში ბ-მა შეითვისა მარქსიზმი და თავის მსოფლმხედველობად აღიარა. მაგრამ საბოლოოდ მან ვერ იგუაეს მოძღვრება და საკუთარი მსოფლმხედველობის საფუძვლად მისი ფილოს. რევიზია გაიხადა. იგი გაიტაცა ემპირიოკრიტიციზმის პრობლემამ და ვ. *ოსტვალდისა* და ე. *მახის* გავლენით დაწერა რამდენიმე გამოკვლევა („ბუნებაზე ისტორიული თვალსაზრისის ძირითადი ელემენტები", 1899; „შემეცნება ისტორიული თვალსაზრისით", 1901; „ემპირიომონიზმი", წგნ. 1—3, 1904—06), რაც შემდეგ საფუძვლად დაედო მის ახალ სისტემას — ტექტოლოგიას (ბერძნ. tecton — მშენებელი, logos — მოძღვრება) ანუ ორგანიზაციის პროცესებისა და ყოფიერების შემოქმედებითი სახეცვლილების თეორიას. ეს თეორია ბ-მა ჩამოაყალიბა თავის ცნობილ გამოკვლევაში „საყოველთაო საორგანიზაციო მეცნიერება" (ტ. 1—2, 1913—17), სადაც სრულიად ნათლად არის გამოთქმული კიბერნეტიკის, კერძოდ, ორგანიზაციის ზოგადი კანონების შესახებ სპეც. მეცნიერების ჩამოყალიბების იდეა (ამ მხრივ სისტემისა და მეცნიერებაში სისტემური მიდგომის თეორიის თვალსაზრისით განსაკუთრებულ მნიშვნელობას იძენს ბ-ის აზრი ისეთ კატეგორიებზე, როგორიცაა მოდელირება და უკუკავშირის პრინციპი).

ბ-ს ეკუთვნის დებულება საზ. ყოფიერებისა და საზ. ცნობიერების იგივეობის შესახებ, რ-იც ვ. ი. ლენინმა მკაცრად გააკრიტიკა თავის წიგნში „*მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი*". ვ. ი. ლენინმა ამხილა აგრეთვე ბ-ის სხვა შეცდომებიც, კერძოდ, მისი დებულება ცნობიერების, როგორც ბიოლ. ფუნქციის, შესახებ და საზოგადოდ მთელი მისი ე. წ. „ცოცხალი ცდის ფილოსოფია", სადაც უარყოფილია მატერიალ. დიალექტიკის ძირითადი იდეა — თვითმოძრაობის იდეა. სწორედ აქედან გამომდინარეობს ბ-ის „წონასწორობის" თეორია, რაც, თავის მხრივ, არსებით როლს ასრულებს მის უფრო ზოგად თეორიაში — ტექტოლოგიაში, რ-საც იგი „კონსტრუქციის შესახებ მეცნიერებას" უწოდებს.

*თხზ.*: **Обмен и техника, кр.: Очерки реалистического мировоззрения, СПб., 1904; О пролетарской культуре, Л.—М., 1924; Пределы научности рассуждения, «Вестник Коммунистической Академии», 1927, кн. 21; Революция и философия, СПб., 1905; Философия современного естествоиспытателя, წგ.: Очерки философии коллективизма, сб. 1, СПб., 1909; Экономика и культурное развитие, М., 1920.**

*ლიტ.*: **Аксельрод Л. И., Философские очерки, 4 изд., М.—Л., 1925; Асмус В. Ф., Логическая реформа А. Богданова, «Вестник Коммунистической Академии», 1927, кн. 22; Деборин А. М., Введение в философию диалектического материализма, с предисл. Г. В. Плеханова, 6 изд., М.—Л., 1931; Сетров М. И., Об общих элементах тектологии А. Богданова, кибернетики и теории систем, «Ученые записки кафедр общественных наук вузов г. Ленинграда», 1967, в. 8; Чистова С. П., Роль А. А. Богданова в развитии советской медицины, «Советская медицина», 1967, № 6.** *ა. შეროზია.*

**ბოგდანოვი** ანატოლი პეტრეს ძე [1 (13) X. 1834, ნიჟნედევიცკის მაზრა, ვორონეჟის გუბ., — 16 (28). III. 1896, მოსკოვი], რუსი ანთროპოლოგი, ზოოლოგი და ზოოლ. ისტორიკოსი, რუსეთში ანთროპოლ. ერთ-ერთი ფუძემდებელი, პირველი ანთროპოლ. დაწესებულების ორგანიზატორი და საბუნებისმეტყველო ცოდნის პოპულარიზატორი; პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1890), მოსკ. უნ-ტის პროფესორი (1867-იდან). ეკუთვნის შრომები ზოოლოგიისა და ზოოლ. ისტ. დარგში. ავტორია ანთროპოლ. შრომებისა, უმთავრესად რუს. უძველესი მოსახლეობის *კრანიოლოგიის* საკითხებზე. ბ. აკრიტიკებდა *რასიზმისა* და *პოლიგენიზმის* რეაქციულ თეორიებს.

**ბოგდანოვი** სიმონ ილიას ძე [17 (29). VIII. 1894, პეტერბურგი — 12. III. 1960, მოსკოვი], ჯავშანსატანკო ჯარების მარშალი (1945), საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (11. III. 1944 და 6. IV. 1945). სკკპ წევრი 1942-იდან. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. საბჭ. არმიაში მსახურობდა 1918-იდან; მონაწილეობდა სამოქალაქო ომში. 1923 დაამთავრა მოსკ. უმაღლესი სამხ.-პედ. სკოლა. დიდ სამამულო ომში (1941—45) მეთაურობდა სატანკო დივიზიას, სატანკო და მექანიზებულ კორპუსებს, იყო გვარდიული სატანკო არმიის სარდალი; მონაწილეობდა კორსუნ-შევჩენკოვსკის, ბელორუსიის, ვისლა-ოდერის, აღმ. პომერანიისა და ბერლინის ოპერაციებში. 1948—54 იყო ჯავშანსატანკო და მექანიზებული ჯარების სარდალი; 1954—56 ჯავშანსატანკო ჯარების სამხ. აკად. უფროსი. 1956 ავადმყოფობის გამო თადარიგში გავიდა. სსრკ II—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ექვსი სხვა ორდენითა და მედლებით.


ი ნ. ბოგდანოვიჩი.

**ბოგდანოვიჩი** იპოლიტ თედორეს ძე [23. XII. 1743 (3. I. 1744), პერევოლოჩნაია, პოლტავის გუბ., — 6 (18). I. 1803, კურსკი], რუსი პოეტი. ავტორია ლექსების კრებ. „ლირა" (1773), ლირ. კომედიისა „დუშენკას სიხარული" (1786), დრამისა „სლავები" (1788) და სხვ. შეადგინა კრებ. „რუსული ანდაზები" (1785), ლაფონტენის „ფსიქეს და კუპიდონის სიყვარული" გადაამუშავა სახუმარო პოემად „დუშენკა" (1778, სრული გამოც. 1783), თარგმნა ვოლტერის, რუსოს, დიდროსა და სხვათა თხზულებები.

**ბოგდანოვიჩი** იური ნიკოლოზის ძე [1 (13) IV. 1849, სოფ. ნიკოლსკოე, ტოროპეცის მაზრა, ფსკოვის გუბ., — 18 (30). VII. 1888], რუსი რევოლუციონერი, ნაროდოვოლეცი. 1873-იდან სამარის გუბ. გლეხებს შორის პროპაგანდას ეწეოდა. 1876-იდან შედიოდა „სეპარატისტების" ჯგუფში, რ-იც ემხრობოდა „ზემლია ი ვოლიას". 1876 წ. 6 დეკ. მონაწილეობდა პეტერბურგში მოწყობილ *ყაზანის დემონსტრაციაში*. 1880 „ნაროდნაია ვო-

ლიას" აღმასრ. კომიტეტის წევრი გახდა. აქტიურად მონაწილეობდა 1881 წ. 1 მარტს ალექსანდრე II-ზე თავდასხმის მომზადებაში. 1882 დააპატიმრეს და „*ჩვიდმეტთა პროცესზე*" სიკვდილი მიუსაჯეს, რ-იც შემდგომში უვადო კატორღით შეუცვალეს, გარდაიცვალა შლისელბურგის ციხეში.

**ბოგდანოვიჩი** მაქსიმ ადამის ძე [27. XI. ('9. XII). 1891, მინსკი, — 12 (25). V. 1917, იალტა], ბელორუსი პოეტი. 16 წლისამ გამოაქვეყნა პირველი ნაწარმოები. 1913 გამოსცა ლექსების კრებ. „გვირგვინი". მისი პოეზია თანდათანობით გათავისუფლდა რეაქციის პერიოდის პესიმიზმისაგან, განიმსჭვალა სამოქალაქო მოტივებით, რევ. და დემოკრ. იდეებით („ბელორუსი გლეხის სიმღერებიდან", 1909; „მინდვრად წვიმს და ცივა", 1909; „სოფელში", 1909—12; „გლეხის ხვედრი", 1914; „ემიგრანტული სიმღერა", 1914; „მიჯნები", 1914 და სხვ.); მისი ცალკეული ლექსები მძაფრი სოც. კრიტიციზმის სულისკვეთებითაა დაწერილი („პანი და გლეხი", 1912; „დავიძრათ, ძმებო, ჩქარა!", 1910). ბ. ნიჭიერი მთარგმნელიც იყო; წერდა კრიტ. შრომებს, პუბლიც. სტატიებს.

**ბოგდანოვკა,** დაბა (1961-იდან) საქართ. საქართველოში, რ-ნული და სადაბო საბჭოს ცენტრი (სოფლები: დიდი ხანჩალი, კათნაღუ, პატარა ხანჩალი, ხოჯაბეგი, ჯიგრაშენი). მდებარეობს ახალქალაქის პლატოს უკიდურეს სამხრ.-აღმ. ნაწილში, ხანჩალის ტბის აღმ-ით, ზ. დ. 1940 *მ.* ბ-ში მთიანეთის სტეპის ჰავაა. ზამთარი ცივი, მცირეთოვლიანია, ზაფხული — ხანგრძლივი და გრილი. იანვ. საშ. ტემპ-რა —10,6°C, აგვ. 13,1°C. ნალექები 733 *მმ* წელიწადში, მაქს. ივნისში — 116 *მმ,* მინ. დეკემბერში — 30 *მმ.* თოვლის საბურველის ხანგრძლივობა 100 დღე. ბ-ში უმთავრესად კვების მრეწვ. საწარმოებია (ყველ-კარაქის ქ-ნა), სამკერვალო ფ-კა, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი. შენდება მექან. ქ-ნა. ბ-შია ზოგადსაგანმან. სკოლები, მუს. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი, საავადმყოფო, აფთიაქი, ამბულ., პოლიკლინიკა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

დაბის ცენტრ. ნაწილში უმთავრესად ორ- და სამსართულიანი შენობებია. დაბაზე გადის საკავშ. მნიშვნელობის გზატკეცილი ბათუმი—ახალციხე—ახალქალაქი—ბოგდანოვკა—ლენინაკანი—ერევანი.

*თ. ღვინიანიძე.*

**ბოგდანოვკა,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (ყანდაურის სოფსაბჭო), კაჭრეთის ვაკის ჩრდ. კიდეზე. ზ. დ. 460 *მ,* საგარეჯოდან 28 *კმ.* ი. ბ. სტალინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, სოფლის ახალგაზრდობის სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბოგდანოვკის რაიონი** (1933-მდე — გორელოვის რ-ნი), ადმ.-ტერ. რაიონი სამხრ. საქართველოში. 1930-მდე საქართვ. ადმ.-ტერ. დაყოფით ახალქალაქის მაზრაში შედიოდა, შემდეგ გამოეყო დამოუკიდებელ რ-ნად. მდებარეობს ჯავახეთის ვულკ. ზეგანზე. სამხრ.-დას. საზღვარი ემთხვევა სსრ კავშირ-თურქ. სახელმწ. საზღვარს, სამხრ. საზღვარი მიჰყვება ნიალისყურის ქედს, რ-იც საქ. სსრ და სომხ. სსრ საზღვარია. ჩრდ-ით აბულ-სამსარისა და ჯავახეთის (კეჩუთის) ქედების შემაერთებელი სერით გამოყოფილია წალკის რ-ნისაგან. დას-ით აბულ-სამსარის ქედით ახალქალაქის რ-ნს ემიჯნება, აღმ-ით კი ჯავახეთის ქედის თხემით — დმანისის რ-ნს. ბ. რ. საქ. სსრ-ის ყველაზე სამხრ-ით მდებარე რ-ნია. მისი უდაბლესი წერტილი (მდ. ფარავნის ხეობაში) 1800 *მ*-ზეა, უმაღლესი კი — 3189 *მ* (მთა გოდორები) აღწევს. ფართ. — 1379,4 $კმ^2$. რ-ნული ცენტრი — დაბა ბოგდანოვკა. ბ. რ-ში შედის 1 სადაბო (ბოგდანოვკა) და 6 სასოფლო საბჭო [განძანი, გონდრიო (ცენტრი — დიდი გონდრიო), გორელოვკა, ეშტია, სათხე, ტამბოვკა], 1 ქალაქის ტიპის დაბა, 31 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ბ. რ. აგებულია სუსტად დისლოცირებული ზედაპლიოცენური (ანდეზიტურ-დაციტური) და შუამეოთხეული (დოლერიტული, ბაზალტური და ანდეზიტური) ლავებით. ნატბეურ პლატოებზე ლავებს ზემოდან ადევს ახალგაზრდა ტბიურ-მდინარეული ნალექები, რ-ებთანაც ზოგან ტორფის ბუდობებია დაკავშირებული. ბ. რ-ის შუა ნაწილის ზედაპირი ბორცვიან-ტაფობიანი ვაკეა, სამხრეთში სერებიანი მაღლობები ჭარბობს, ჩრდ.-დას. და აღმ. ნაწილში აბულ-სამსარისა და ჯავახეთის მერიდიანული ვულკ. ქედებია, რ-თა შორის ფარავნისა და საღამოს ტბების გასწვრივი ტაფობია მოქცეული. აბულ-სამსარის ქედი ვულკ. კონუსების (გოდორები — 3189 *მ* და სხვ.) სიმწირითა და მკვეთრი რელიეფით ხასიათდება. მთების კალთები ზოგან ლოდნარითაა მოფენილი. ჯავახეთის ქედს გუმბათისებრი მწვერვალები (დალიდაღი —2897 *მ,* ემლიქლი — 3054 *მ,* ჭიქიანი ანუ ყიიუნდაღი — 2415 *მ* და სხვ.) და შედარებით ნაზი ზედაპირი აქვს.

ჰ ა ვ ა. ზღვიდან დაცილების, დიდ სიმაღლეზე მდებარეობისა და ჰიფსომეტრული განვითარების მნიშვნელოვანი დიაპაზონის გამო ბ. რ-ში ზეგნის სხვადასხვაგვარი კონტინენტური ჰავაა. მზის ნათების ხანგრძლივობა წელიწადში 2479 *სთ* აღწევს, რითაც საქართველოში ერთ-ერთი პირველი ადგილი უჭირავს. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 3,5°-იდან —3,5°C-მდე ცვალებადობს, იანვრისა —8°, —10°C-იდან (პლატოზე) —15° —16°C-მდე (მაღალ მთებზე), ივლისისა 13 — 14°C-იდან 6 — 7°C-მდეა. აბსოლ. მინ. —39°C-მდე ეცემა (ერთ-ერთი ცივი რ-ნი რესპუბლიკაში). აბსოლ. მაქს. 30°C აღწევს. ნალექები 640—800 *მმ* წელიწადში. თბილი სეზონის ნალექები დაახლ. ორჯერ აღემატება ცივისას. დაბა ბოგდანოვკასთან 100 დღე თოვლიანია. მთებში თოვლის სიმძლავრე და ხანგრძლივობა მეტია. დანესტიანების საშ. წლ. კოეფიციენტი დაახლ. ერთს უდრის. რ-ნის პლატოს ნაწილში მთის სტეპების ჰავაა. იცის მცირეთოვლიანი ზამთარი და ხანგრძლივი გრილი ზაფხული, მაღლობებზე — ხანმოკლე გრილი ზაფხული და ცივი მცირეთოვლიანი ზამთარი. მთებში ცივი და უმთავრესად თოვლიანი ცივი ჰავაა.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. ბ. რ. დასერილია პატარ-პატარა მდინარეებით. მთავარი მდინარეა ფარავანი. მისი შენაკადებია: განძასხევი, ბუღდაშენი, კირბულახი და სხვ. მდ-ები ზემო დინებაში მთის ტიპისაა, ქვემოთ კი — ბარისა. ბ. რ. საქართველოში ტბებით უმდიდრესი რ-ნია. დიდი ტბებია: ფარავანი, ხანჩალი, საღამო, მადათაფა, ბუღდაშენი და სხვ. ტბები ვულკ. წარმოშობისაა და ზამთრობით იყინება. რ-ნი მდიდარია ვულკ. ვოკლუზიის ტიპის წყაროებით. მდინარეთა საშ. წლ. ჩამონადენი 5-იდან (პლატოებზე) — 20 *ლ/წმ* (მთებში) 1 $კმ^2$-ზე, მაქს.— გაზაფხულზე, მინ. — ზამთარში.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. რ-ნის ვაკე ნაწილის თიხნარებზე და ბაზალტების გამოფიტვის პროდუქტებზე მთის შავმიწები და გამოტუტული შავმიწები ჭარბობს. მაღლობებისა და ქედების ქვედა კალთებზე შავმიწისებრი და მთის მდელოს ნიადაგებია გაბატონებული. შუა და ზედა კალთებზე კი კორდიანი და კორდიან-ტორფიანი მთის მდელოს ნიადაგებია გავრცელებული. დაჭაობებული ტაფობების ძირზე ხშირია ნესტიან-მდელოს და ჭაობის ნიადაგები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა. ბ. რ-ის ფლორაში ითვლიან 1200 სახეობას, რ-თა დიდი ნაწილი წინააზიურსა და ბორეალურს ეკუთვნის. ამჟამად დამახასიათებელია ზეგნისა და მაღალმთის ბალახოვანი მცენარეულობა, თუმცა ისტ. წარსულში რ-ნის დაბლობ ნაწილში ტყეებიც იყო გავრცელებული (არყნარები, ფიჭვნარები, მუხნარები), რ-თა ნაშთი ზოგან დღესაც გვხვდება. თანამედროვე მცენარეულობა შემდეგი სარტყლების სახითაა წარმოდგენილი: ქვედა (2100 *მ*-მდე) — ქუჩიან-წურწუმიანი ველი ნაირბალახებით, შუა (2500 *მ*-მდე) — სუბალპ. მდელო-ველი (ვაციწვერა, კავკ. კეწეწურა და მდელოს ნაირბალახები) და ზედა (2500 *მ*-ს ზემოთ) — ალპ. ხალები, მდელოები, მკვრივკორდიანი მარცვლოვნები და ისლიანები. ხშირია წივანა. ტბების სანაპიროებზე და ნატბეურ ჭაობებზე იზრდება ჭაობის მცენარეულობა, უმეტესად ისლიანები. რ-ნის ტერიტ. დიდ ნაწილზე კარგი სათიბ-საძოვრებია.


მ. ბოგდანოვიჩი.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა   ს ა მ ყ ა რ ო შ ი მთის სტეპების, მდელოებისა და მტკნარი წყლის ფაუნის ბინადრები ჭარბობს, მ. შ. მგელი, მელა, კურდღელი, პრომეთეს მემინდვრია და თოვლის მემინდვრია. ფრინველებიდან უმთავრესად გავრცელებულია კრავიჭამია ორბი, კასპიური შურთხი, კავკ. კაკაბი, როჭო, სამეფო მთიულა, რქოსანი ტოროლა. ბევრია მოცურავე ფრინველი: ყანჩა, ბატი, იხვი, ლაკლაკი და სხვ. მდ-ებსა და ტბებში გავრცელებულია თევზი, მ. შ. კალმახი.

ძ ი რ ი თ ა დ ი   ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი. 1. ცენტრ. ნაწილი, ვულკ. პლატო ტაფობებიანი ვაკე რელიეფით, შავმიწა ნიადაგებით, ტბებითა და მთის სტეპური მცენარეულობით, 2. მთიანი პერიფერიული (ჩრდ., აღმ., და სამხრ.-დას.) ნაწილი ვულკ. მთიანი რელიეფით, შავმიწისებრი და მთის მდელოს ნიადაგებით, სუბალპ. და ალპ. მდელოს მცენარეულობით.



**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია სარძევე-სახორცე მიმართულების მეცხოველეობა, მარცვლეულის მოყვანა და მეკარტოფილეობა. გავრცელებულია საგაზაფხულო თავთავიანი და საკვები კულტურები.

ბ. რ-ში მთელი ფართ. დაახლ. 1% ტყე და ბუჩქნარია, 50%-ზე მეტი (74 ათ. *ჰა*) სას.-სამ. სავარგულებს უჭირავს, რ-თა ერთ მესამედზე მეტი სათიბ-საძოვარია, დაახლ. ერთი მეხუთედი — სახნავ-სათესი. მრავალწლიანი ნარგავების ფართ. 79 *ჰა* შეადგენს. დამუშავებული მიწები უფრო დაბალ ვაკე ადგილებშია, სათიბ-საძოვრები კი — მთის ფერდობებზე. სარწყავი მიწების საერთო ფართ. 4,2 ათ. *ჰა.*

ბოგდანოვკის რაიონი



მეურნ. ყველა კატეგორიაში ნათესი ფართ. 25,1 ათ. ჰა შეადგენს. უმთავრესად გავრცელებულია საკვები კულტურები (ერთწლიანი და მრავალწლიანი ნათესი ბალახები, სასილოსე კულტურები), რ-ებსაც უჭირავს ნათესი ფართობების ორ მესამედზე მეტი (17,8 ათ. ჰა), საგაზაფხულო თავთავიან კულტურებს (ქერი, შვრია) უჭირავს 5,7 ათ. ჰა. მნიშვნელოვანი კულტურაა კარტოფილი (0,9 ათ. ჰა). ცალკეულ მეურნეობებში გაშენებულია ხეხილი (178 ჰა, 1974).

1975 წ. 1 იანვრისთვის მეურნ. ყველა კატეგორიაში იყო 32,5 ათ. სული მსხვ. რქ. საქონელი (მ. შ. ძროხა 13,3 ათ.), ღორი 1,4 ათ., ცხვარი და თხა 145,2 ათ., ცხენი 1,0 ათ. ზაფხულის თვეებში საქონელი ბუნებრივ საძოვრებზეა, ცივ პერიოდში კი — ბაგურ კვებაზე. პირუტყვის ძირითადი ნაწილი თავმოყრილია კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების ფერმებში.


ი. ბოგდესკო.

რ-ნში 24 კოლ-ბა და 2 საბჭ. მეურნეობაა (1975). კოლ-ბებში გაერთიანებულია 4,6 ათ. კომლი. სოფ. მეურნ. უმთავრესი სასაქონლო პროდუქციაა რძე, ხორცი, მარცვლეული, მატყლი და კარტოფილი. საკოლმ. სექტორში მეცხოველეობა იძლევა ფულადი შემოსავლის 94%, მემცენარეობა 6%.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა სუსტადაა განვითარებული. უმთავრესად არის ყველ-კარაქის ქ-ნები, აგრეთვე სამკერვალო ფ-კა, ადგილ. გაზეთის სტამბა და საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, ადგილ. მრეწვ. წვრილი საწარმოები. ფარავნისა და სხვა ტბებზე — თევზჭერა. მრეწვ. საერთო პროდუქცია შეადგენს 6,1 მლნ. მან. სამრეწვ. საწარმოებში ჩაბმულია 371 კაცი. რ-ნშია 208 *კვტ* სიმძლავრის ჰესი.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიაზე გადის ბათუმი—ახალციხე—ახალქალაქი—ბოგდანოვკა—ლენინაკან—ერევნის საავტ. გზა, ამ გზის რამდენიმე განშტოებით რ-ნი უკავშირდება რესპ. მნიშვნელოვან ცენტრებს. უახლოესი რკინიგზის სადგურია ახალციხე. ადგილ. მნიშვნელობის გზების სიგრძეა 150 *კმ*. რ-ნის სოფლები ელექტრი- და რადიოფიცირებულია. სატელეფონო კავშირით უზრუნველყოფილია სოფსაბჭოები, კოლ-ბები და საბჭ. მეურნეობები. სარგებლობენ ტელევიზიით.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** რ-ნში 38 ზოგადსაგანმან. სკოლაა (11,2 ათ. მოსწავლე და 871 მასწავლებელი), მ. შ. 19 საშ. სკოლა. 28 საკლუბო დაწესებულება. 38 ბ-კა და სამკითხველო. რ-ნის ჯანმრთელობის დაცვას ემსახურება 6 საავადმყოფო (135 საწოლი), 7 ამბულ.-პოლიკლინიკა, 20 საფერშლო და საფერშლო-სამეანო პუნქტი, 22 ექიმი და 141 საშ. სამედ. პერსონალი. დაბა ბოგდანოვკაში გამოდის რ-ნული გაზეთი „არშალუის", „ზარია" (სომხ. და რუს. ენებზე).

არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია საღამოს (X—XI სს.), ფოკას, ყაურმის, ყულალისის (ყველა XI ს.), განძანის (XIII ს.) ეკლესიები, ციხეები, ყაურმის ხიდი (შუა საუკ.) და სხვ. *ვ. ჯაოშვილი. ქ. ჯაყელი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 448—449.

**ბოგდან ხმელნიცკი,** იხ. *ხმელნიცკი* ბოგდან.

**ბოგდან ხმელნიცკის ორდენი,** საბჭ. სამხ. ორდენი. დაწესებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1943 წ. 10 ოქტ. ბრძანებულებით ბ. *ხმელნიცკის* პატივსაცემად. ბ. ხ. ო-ით აჯილდოებენ საბჭ. არმიისა და სამხ. საზღვ. ფლოტის მეთაურებსა და მებრძოლებს, პარტიზანული რაზმების ხელმძღვანელებს და პარტიზანებს, რ-ებმაც განსაკუთრებული სიმამაცე და გამბედაობა გამოიჩინეს სამშობლოსათვის ბრძოლაში. ორდენი ამოზნექილი ხუთქიმიანი ვარსკვლავია ბ. ხმელნიცკის რელიეფური გამოსახულებით. აქვს სამი ხარისხი. პირველი ხარისხისა მზადდება ოქროსგან, მეორე — ოქროსა და ვერცხლისგან, ხოლო მესამე — ვერცხლისგან. იხნევენ მკერდის მარჯვ. მხარეს. იხ. ჩანართი სტ. *ორდენები სსრ კავშირისა.*

**ბოგდესკო** ილია ტროფიმის ძე (დ. 20. IV. 1923, სოფ. ბოტუშანი, ქ. რიბნიცთან, პოდოლსკის გუბ. უკრ. სსრ), საბჭ. გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1963). მოლდ. სსრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1966). სკკპ წევრი 1968-იდან. დაამთავრა ლენინგრ. რეპინის სახ. ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტ. ინ-ტი (1951). 1953-იდან მუშაობს მოლდ. სსრ-ში. მისი ილუსტრაციები (გოგოლის „სოროჩინის ბაზრობა", ტუში, კალამი, ფუნჯი, 1951; პუშკინის „ბოშები", შავი აკვარელი, 1956; მოლდ. ხალხ. ბალადა „მიორიცა", აკვარელი, ტემპერა, 1966) ლირიკულობითა და ემოციურობით გამოირჩევა. საინტერესოა აგრეთვე ბ-ს ფერადი ლინოგრავიურების სერია „ჩემი სამშობლო" (1961—63). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბოგდო-გეგენი** (მონღ. ბოგდო — ღვთაებრივი, გეგენი — ნათელი), ლამაისტური ეკლესიის მეთაურის ტიტული მონღოლეთში 1641—1924. შემოიღეს *ლამაიზმის* დამკვიდრებისთანავე. 1641 პირველ ბ.-გ.-ად გამოცხადდა უნდურ-გეგენი (1635—1724). მერვე ბ.-გ. ჯებცუნდამბა-ხუტუხტა (1870—1924) გარე მონღოლეთის ავტონ. დროს (1911—19) ქვეყნის თეოკრ. მმართველი გახდა. მონღ. სახ. რევ. (1921 ივლ.) შემდეგ მისი უფლებები შეიზღუდა (გადამწყვეტ როლს სახალხო მთავრობა ასრულებდა), ხოლო მისი სიკვდილის შემდეგ (1924) მონღოლეთი სახ. რესპუბლიკად გამოცხადდა.

**ბოგდო-ულა,** ბ ო გ დ ო-ო ლ ა, ქედი ჩინეთში, აღმ. ტიან-შანში. გადაჭიმულია განედურად დაახლ. 300 *კმ*-ზე. მოქცეულია ტურფანის ღრმულსა (სამხრით) და ჯუნგარიის ვაკეს შორის (ჩრდ-ით). სიმაღლე 5445 *მ*-მდე. აგებულია უმთავრესად კამბრიულისწინა და პალეოზოური ქანებით. თხემურ ნაწილში ალპ. ტიპის რელიეფია, არის მყინვარები და მუდმივი თოვლი. ქვედა სარტყელში ჭარბობს უდაბნოსა და სტეპური ლანდშაფტი. 1700—2900 *მ* სიმაღლეზე მდელოებისა და წიწვიანი ტყეების სარტყელია; 2900—3700 *მ*-ზე — მაღალმთიანი ბუჩქნარები და ალპ. მდელოები, უფრო ზემოთ — ნივალური სარტყელი.

**ბოგვერაძე** გრიგოლ ალექსანდრეს ძე (დ. 2. III. 1927, სოფ. ქვედა სიმონეთი, თერჯოლის რ-ნი), მოწინავე ქართ. რკინიგზელი, სოციალ. შრომის გმირი (1959). სკკპ წევრი 1952-იდან. 1944 დაამთავრა თბილ. № 1 რკინიგზის სახელოსნო სასწავლებელი. 1956 ბ-ის ელმავალმა კაპიტ. რემონტის გარეშე პირველმა გაიარა 500 ათ. *კმ*., ნაცვლად 250 ათ. *კმ*-ისა. 1966 ბ-მ დაამთავრა როსტოვის რკინიგზის ტრანსპ. ინჟინერთა ინ-ტი. 1968-იდან თბილ. რკინიგზის პროფტექ. სასწავლებლის დირექტორი, 1972-იდან თბილ. მშრომელთა დეპუტატების ლენინის სახ. რ-ნული საბჭოს აღმასკომის თავ-რე, 1974-იდან ამიერკავკასიის რკინიგზის თბილისის განყ-ბის რ-ნული პროფკომიტეტის თავ-რე. სკკპ XXI ყრილობის დელეგატი. საქ. სსრ V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და მედლებით.

**ბოგვი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ჯორჯიაშვილის სოფსაბჭო), მდ. ბოგვისხევის (ალგეთის მარცხ. შენაკადი) შესართავთან. ზ. დ. 700 *მ*, თეთრი წყაროდან 17 *კმ*. ა. ჯორჯიაშვილის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა.

**ბოგზა** (Bogza) ჯეო (დ. 6. II. 1908, პლოეშტი), რუმინ. მწერალი. რუმინ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი, რუმინ. სრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი. წერდა ლექსებს. 30-იანი წლებიდან პუბლიცისტიკამ გაიტაცა. მისი ნარკვევების კრებულებია: „ბასკი ხალხის ტრაგედია" (1937), რ-იც 1936 მებრძოლ ესპანეთში ყოფნის შედეგია, „მოლდოვაში ომის ნაკვალევზე" (1945), „ოლტას წიგნები" (1945), მეშახტეთა ცხოვრებისადმი მიძღვნილი „ადამიანები და ქვანახშირი ჟიუს ველზე" (1947), „საბჭოთა მერიდიანები" (1956), სადაც იგი სსრკ-ში ყოფნის შთაბეჭდილებებს გადმოსცემს და, კერძოდ, გულთბილად იხსენებს თბილისს. ბ. ლიტ. რეპორტაჟის ოსტატია.

**ბოგილი,** სოფელი მახარაძის რ-ნში (ჯუმათის სოფსაბჭო), მდ. სუფსის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 50 *მ*, მახარაძიდან 10 *კმ*. ჯუმათის კოლ-ბა (მეჩაიეობა, სუბტროპ. კულტურები). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ჯუმათში (1 *კმ*).

**ბოგის საყინულე,** კარსტული მღვიმე ხვამლის კირქვულ მასივში, ცაგერის რ-ნში. ზ. დ. 1710 *მ*. გამომუშავებულია ქვედაცარცულ კირქვებში. მღვიმეში გვხვდება სტალაქტიტები და სტალაგმიტები, ყინულის კრისტალები და სხვ. ადგილ. მოსახლ. მღვიმეს იყენებს მაცივრად.

**ბოგოდუხოვი,** ქალაქი უკრ. სსრ ხარკოვის ოლქში, ბოგოდუხოვის რ-ნის ცენტრი, გაშენებულია მდ. მერლაზე (დნეპრის აუზი). რკინიგზის სადგ., 18 ათ., მცხ. (1974). ავტოსარემონტო, აგურის, რძის ქ-ნები. ხილის, ხორცის კომბინატები, ავეჯის, სამკერვალო ფ-კები. სამედ. სასწავლებელი, ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა XVII ს. II ნახევარში.

**ბოგოლიუბოვი** ალექსი პეტრეს ძე [16 (28). III. 1824, სოფ. პომერანიე, ნოვგოროდის გუბ., ახლანდ. ლენინგრ. ოლქი, — 7. XI. 1896, პარიზი], რუსი ფერმწერ-მარინისტი. საზღვ. ოფიცერი, 1853-იდან მთავარი საზღვ. შტაბის მხატვარი. 1850—53 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. 1854—60 იყო აკად. პენსიონერი, 1873-იდან მოძრავი სამხატვრო გამოფენის ამხანაგობის წევრი. მუშაობდა ე. იზაბეს (პარიზი) და ა. ახენბახის (დიუსელდორფი) სახელოსნოებში. 1873-იდან უმთავრესად საფრანგეთში ცხოვრობდა. თავდაპირველად განიცადა ი. აივაზოვსკის გავლენა. მის შემოქმედებაში არსებობდა ერთმანეთის საწინააღმდეგო ორი ტენდენცია: იგი ქმნიდა საზღვაო ბატალიების დოკუმენტურ-ისტ. სურათებს („გრენგამის ბრძოლა", 1866, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), აკად.-რომანტ. ხასიათის ხედებს („ნევის შესართავი", 1872, ტრეტიაკოვის გალერეა) და ამავე დროს დაკავშირებული იყო XIX ს. II ნახ. ევრ. პლენერული პეიზაჟის ჩამოყალიბებასთან („ტყე ვიოლეში. ნორმანდია", 1871, ტრეტიაკოვის გალერეა). ბ-მა დააარსა რადიშჩევის სახ. სამხატვრო მუზეუმი (1885) და ხატვის სასწავლებელი (1897) სარატოვში.

ლიტ.: Андроникова М., Боголюбов, М., 1962.

**ბოგოლიუბოვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [დ. 8(21). VIII. 1909, ნიჟნი-ნოვგოროდი], საბჭ. მათემატიკოსი და ფიზიკოს-თეორეტიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953), უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1948). სოციალ. შრომის გმირი (1969). 16 წლისა მიიღეს უკრ. სსრ მეცნ. აკად. ასპირანტურაში (1925). მუშაობდა უკრ. სსრ და სსრკ მეცნ. აკადემიებში. 1963-იდან სსრკ მეცნ. აკად. მათ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. 1965-იდან დუბნაში ბირთვულ გამოკვლევათა გაერთ. ინ-ტის დირექტორი. ძირითადი შრომები ეხება მათ. ანალიზის მიახლოებით მეთოდებს, მათ. ფიზიკას, არაწრფივი მექანიკის ასიმპტოტურ მეთოდებს, დინამ. სისტემათა თეორიას, სტატისტ. ფიზიკას და ველის კვანტურ თეორიას. დამუშავა განაწილების ფუნქციების ჯაჭვთა

მეთოდი არაწონასწორული პროცესების თეორიაში (1946), მათემატიკურად დაასაბუთა ზედენადობის მიკროსკოპული თეორია, პირველმა დაამტკიცა ველის კვანტური თეორიის დისპერსიული თანაფარდობანი; მასვე ეკუთვნის ზეგამტარობის მათ. თეორია (1958). ბ-ის მიერ ზედენადობისა და ზეგამტარობის თეორიაში განვითარებულ მეთოდებს იყენებენ აგრეთვე თეორ. ფიზ. სხვადასხვა დარგში, მაგ., ბირთვის თეორიაში. მან შექმნა სამეცნ. სკოლები არაწრფივ მექანიკაში, სტატისტ. ფიზიკასა და ველის კვანტურ თეორიაში. ბ. მრავალი უცხოური აკადემიის (ბულგარეთი, გდრ, პოლონეთი, აშშ და სხვ.), სამეცნ. დაწესებულებისა და საზ-ბის წევრია, პაგუოშის მოძრაობის მონაწილე, სსრკ VII–IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემიებისა (1947, 1953) და ლენინური პრემიის ლაურეატი (1958). დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Н. Н. Боголюбов (к 60-летию со дня рождения), «Успехи математических наук», 1969, т. 24, в. 4 (148), с. 207—215 (ახლავს ბ-ის შრომების სია).


ნ. ბოგოლიუბოვი.

**ბოგოლიუბოვო,** დაბა რსფსრ ვლადიმირის ოლქის სუზდალის რ-ნში, ქ. ვლადიმირის ჩრდ.-აღმ.-ით 10 *კმ*-ზე. რკინიგზის სადგური. 3,9 ათ. მცხ. (1969). ხილსაკონსერვო ქ-ნა, ვლადიმირის კერამ. ქ-ნის აგურის მწარმოებელი საამქრო. ბ. იყო მთავარ *ანდრია ბოგოლიუბსკის* (მთავრობდა 1157–74) რეზიდენცია. აშენდა მისი ბრძანებით 1157–65, მდ-ების ნერლისა და კლიაზმის შესართავთან. მთავრის გარდაცვალების შემდეგ (1177) ბ. დაარბია და გაძარცვა რიაზანის მთავარმა გლებმა; XIII ს. 30-იან წლებში მონღოლებმა დაანგრიეს. ნაწილობრივ შემორჩენილია მიწაყრილები, ციხის ნანგრევები, ღვთისმშობლის შობის ეკლესიის (1158–65) ცოკოლის ნაწილი, რ-ზედაც შემდეგ აღმართეს იარუსებიანი ეკლესია (1751, ბაროკო). ბ-ს სასახლის ანსამბლი XII ს. რუს. საერო არქიტ. შესანიშნავი ძეგლი იყო. თეთრი ქვით ნაგები შენობების ფასადი დეკორ. სვეტებით, სარტყლითა და ჩუქურთმებით იყო შემკული, საერო შენობები — ქანდაკებებით, ეკლესიის იატაკი სპილენძის ფურცლებით იყო მოფენილი, პატრონიკეთა იატაკი — მაიოლიკის ფილებით. ანსამბლს უკავშირდებოდა თეთრი ქვით მოკირწყლული მოედანი, რ-ის შუაშიც ქვის ფანჩატური იდგა. მთავარი ტაძარი, სამრეკლო და სენაკები აშენებულია XIX ს-ში. ბ-დან 1,5 *კმ*-ზე, მდ. ნერლის ნაპირას, მდებარეობს ძვ. რუს. ხუროთმოძღვრების შესანიშნავი ძეგლი — ღვთისმშობლის საფარვლის ეკლესია.

*ლიტ.*: Воронин Н. Н., Владимир, Боголюбово, Суздаль, Юрьев-Польской, [3 изд., М., 1967].


ბოგოლიუბოვო. სასახლის ეკლესია (XII ს.—1751), გადასასვლელი და კოშკი (XII ს.).

**ბოგომილობა,** ანტიფეოდ. მწვალებლური მოძრაობა ბალკ. ნ.-კ-ზე. აღმოცენდა X ს. დასაწყისში, როგორც ფიქრობენ, მაკედ. ტერიტორიაზე პავლიკიანელთა (იხ. *პავლიკიანობა*) გავლენით. მკვლევართა დიდი ნაწილის აზრით, ბოგომილები ეწოდათ სექტის ნახევრად ლეგენდარული დამაარსებლის ხუცეს ბოგომილის სახელის მიხედვით. ბ. გამოხატავდა ფეოდ. ღამოკიდებულებაში მყოფი გლეხების ინტერესებს, გმობდა სიმდიდრეს, ფეოდ. ექსპლუატაციასა და სახელმწ. ხელისუფლებას, უარყოფდა აღმოსავლეთის ქრისტ. ეკლესიას, საეკლ. იერარქიას, ტაძრებს, საეკლ. საიდუმლოებს და წეს-ჩვეულებებს; არ ცნობდა ძველ აღთქმას, ჯვრის თაყვანისცემას, წმინდანებს, წმიდა ნაწილებს. ბ-ს საფუძვლად ედო დუალისტური მანიქეისტური (იხ. *მანიქეიზმი*) რელიგ. ფილოს. მოძღვრება სამყაროს ორსაწყისიანობის შესახებ. მიწიერ სამყაროს და ადამიანის სხეულს იგი ეშმაკის შექმნილად აცხადებდა, ზეციურ სამყაროს და ადამიანის სულს კი — კეთილი საწყისის გამოვლენად. X ს-იდან ბოგომილები ბულგარეთში დამკვიდრდნენ, საიდანაც XI–XII სს-ში ბ. ბიზანტიაში გავრცელდა, ხოლო XII –XIII სს-ში — სერბიასა და ბოსნიაში. ბულგ. ბოგომილები მონაწილეობდნენ ბულგ. ხალხის ანტიბიზანტ. აჯანყებებში (1040, 1072), მხარს უჭერდნენ მეფე კალოიანის (1197–1207) ბრძოლას ბიზანტ. წინააღმდეგ. ეკლესია და სახელმწიფო ებრძოდა ბ-ს. ბიზანტ. იმპერატორმა ალექსი I კომნენოსმა ბოგომილები იძულებით მოაქცია „ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე“, მათი ბელადი ვასილი კი კოცონზე დაწვეს. ამ პოლიტიკას აგრძელებდა იმპ. მანუელ I-იც. ბ-ს ებრძოდნენ სერბიაში *სტეფანე ნემანია,* ბულგარეთში — ბორილი. როგორც რელიგ. მიმდინარეობა, იგი XVII ს-მდე არსებობდა. შემორჩენილია ბოგომილთა მიერ შექმნილი მდიდარი აპოკრიფული ლიტ-რა. ბ-მ გავლენა მოახდინა პატარენების, *კათარების, ალბიგოელების* მწვალებლობის ჩამოყალიბებაზე.

*ლიტ.*: Ангелов Д., Богомильство в Болгарии, пер. с болг., М., 1954.

**ბოგომოლეცი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [12 (24). V. 1881, კიევი, — 19. VII. 1946, იქვე], საბჭ. პათოფიზიოლოგი და საზ. მოღვაწე. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932) და ვიცე-პრეზიდენტი (1942). უკრ. სსრ (1929), ბელორ. სსრ (1939) და სსრკ მედ. მეცნ. აკად. (1944) აკადემიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1944), სოციალ. შრომის გმირი (1944). 1906 დაამთავრა ნოვოროსიის უნ-ტი ოდესაში. 1928 — 31 იყო მოსკ. ჰემატოლოგიისა და სისხლის გადასხმის ინ-ტის დირექტორი. 1930–46 უკრ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი, უკრ. სსრ მეცნ. აკად. ექსპერ. ბიოლოგიისა და პათოლ. ინ-ტის და კლინიკური ფიზიოლ. ინ-ტის დირექტორი (ორივე ინ-ტი მისივე სახელობისაა). ბ-ის შრომები ეძღვნება პათოლ. ფიზიოლოგიის, ენდოკრინოლოგიის, ვეგეტატიური ნერვული სისტემის, ონკოლოგიის, შემაერთებელი ქსოვილის ფიზიოლ. და პათოლ. საკითხებს, სიცოცხლის გახანგრძლივების პრობლემებს, მოძღვრებას კონსტიტუციასა და დიათეზზე. ბ-მა დაამუშავა შემაერთებელ ქსოვილზე ანტირეტიკულური ციტოტოქსიკური შრატით მოქმედების ეფექტური მეთოდი და სხვ. შექმნა პათოფიზიოლოგთა სკოლა. უკრ. სსრ და სსრკ ცაკის წევრი (1931-იდან). სსრკ I — II მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემია (1941). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Избр. труды, т. 1, К., 1956; Руководство по патологической физиологии, т. 1—3, М., 1935—37.

*ლიტ.*: Сиротинин Н. Н., А. А. Богомолец, М., 1967.


ა. ბოგომოლეცი.

**ბოგომოლოვი** ალექსი თედორეს ძე [დ. 20. V. (2. VI). 1913, სოფ. სიცკოე, ახლანდ. სმოლენსკის ოლქი], საბჭ. რადიოტექნიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1966), სოციალ. შრომის გმირი (1957), სკკპ წევრი 1944-იდან. მუშაობს მოსკ. ენერგეტ. ინ-ტში (1958-იდან პროფესორი). ძირითადი შრომები აქვს რადიოტექნიკასა და რადიოფიზიკაში. დაამუშავა დიდი რადიოტელესკოპი „ორბიტის“ სისტემისათვის, რ-იც დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის „მოლნიას“ მეშვეობით ცენტრ. ტელეხედვის გადაცემათა მიღების საშუალებას იძლევა. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Основы радиолокации, М., 1954.

**ბოგორი** (Bogor), ქალაქი ინდონეზიაში, კ. იავის დას. ნაწილში. 195,9 ათ. მცხ. (1971). მდებარეობს მთათაშუა ქვაბულში, ვულკან გედეს ძირში, ქ. ჯაკარტის სამხრ-ით. კურორტი. ტურიზმის ცენტრი. ავტომანქანების სალტეების ქ-ნა, მინის, საფეიქრო მრეწვ. საწარმოები. სხვადასხვა კუსტ. სარეწები. ცენტრ. სას.-სამ. სადგ., მეტყევეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, კაუჩუკის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. მსოფლიოში ცნობილი ბოტან. ბაღი (შეიქმნა 1817). ბ-ის გარშემო ჩაისა და კაუჩუკის პლანტაციებია.

**ბოგოსის ქედი,** ქედი კავკასიონზე, დაღ. ასსრ-ში, მდ-ების ავარიის ყოისუსა და ანდის ყოისუს შორის. სიმაღლე 4151 *მ*-მდე (მთა ადალა-შუხგელმერი). სიგრძე დაახლ. 70 *კმ*. აგებულია თიხაფიქლებითა და ქვიშაქვებით. კალთები შემოსილია ქსეროფიტული ბუჩქნარით, სუბალპ. და ალპ. მდელოებით. მწვერვალებზე მყინვარებია (საერთო ფართ. 20 *კმ*$^2$).

**ბოგოსლოვსკი** მიხეილ მიხეილის ძე [13 (25). III. 1867, მოსკოვი, — 20. IV. 1929, იქვე], რუსი ისტორიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1921). ვ. *კლიუჩევსკის* მოწაფე. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1891). 1902 დაიცვა სამაგისტრო დისერტაცია, 1909 — სადოქტორო დისერტაცია თემაზე „საერობო თვითმმართველობა ჩრდილოეთ რუსეთში XVII ს-ში“ (ნაწ. 1–2, 1909–12). 1911-იდან მოსკ. უნ-ტის პროფესორი. მისი ნაშრომები ძირითადად ეხება XVIII ს. რუს. ისტორიას. ავტორია პეტრე I-ის ვრცელი ბიოგრაფიისა („პეტრე პირველი. მასალები ბიოგრაფიისათვის“, ტ. 1–5, 1940–48), „პეტრე დიდი და მისი რეფორმა“ (1920) და სხვ. იყო რუსეთის ისტ. საზ-ბის თავ-რე.

*ლიტ.*: Платонов С., Успенский Ф., Никитский А., Записка об ученых трудах проф. Моск. университета М. М. Богословского, «Известия АН», Сер. 6, 1921, т. 15, с. 177—182.


მ ბოგოსლოვსკი.

**ბოგოტა,** სანტა-ფე-დე-ბოგოტა (Bogotá, Santa Fé de Bogotá), კოლუმბიის დედაქალაქი. ფართ. 600 *კმ*$^2$-ზე მეტი. 3 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1974). გაშენებულია ქვაბულში აღმ. კორდილიერების დას. კალთაზე, ზ. დ. 2600 *მ*-ზე მაღლა. ყველაზე თბილი თვის ტემპ-რა 15°C, ყველაზე ცივისა — 14° C. სარკინიგზო კვანძი. აეროპორტი. პანამერიკული გზატკეცილით უკავშირდება კარაკასს (ვენესუელა) და კიტოს (ეკვადორი). ქვეყნის ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი. კვების, საფეიქრო, ფეხსაცმლის, სამკერვალო, ელექტროტექ., პოლიგრ., ქიმ. მრეწვ. საწარმოები ბ-ის მახლობლად — რეზინის სალტეებისა და სოდის წარმოება, ზურმუხტის მოპოვება. ხშირია მიწისძვრა. ბ. წარმოადგენს ოლქს, რ-იც ჩვეულებრივ მუნიციპალურ სისტემაში არ შედის. ადმინისტრაციის სათავეში დგას მერი, რ-იც კანონით პრეზიდენტის წარმომადგენლად ითვლება. არსებობს აგრეთვე არჩევითი მუნიციპალური საბჭო.

ბ. დააარსეს ესპ. კონკისტადორებმა 1538 ინდიელი ჩიბჩების უძველესი ცივილიზაციის მთავარ რ-ნში. 1598-იდან იგი ესპ. გენერალ-საკაპიტნოს, ხოლო 1739-იდან ახალი გრანადის ვიცე-სამეფოს დედაქალაქი იყო. 1819 ს *ბოლივარმა* ბ. ესპანელებისაგან გაათავისუფლა და დიდი კოლუმბიის რესპ. დედაქალაქად აქცია. 1831 დიდი კოლუმბიის დაშლის შემდეგ ბ. ახალი გრანადის რესპ. (1863-იდან — კოლუმბიის შეერთებული შტატები, 1886-იდან — კოლუმბია) დედაქალაქი გახდა. 1948 აპრილში ბ-ში ამერ. ქვეყნების IX კონფერენციის დროს მოკლეს კოლუმბიის პროგრ. მოღვაწე ხ. *გაიტანი,* რამაც ქალაქში შეიარაღებული აჯანყება გამოიწვია. აჯანყება მოედო ქვეყნის სხვა რ-ნებსაც. ბრძოლების დროს ქალაქის ცენტრ. ნაწილი დაინგრა და დაიწვა.

ბ. დაქსელილია ვიწრო ქუჩებით. ქალაქის მთავარ მოედანზე — პლასა ბოლივარზე აღმართულია საკრებულო ტაძარი (1572–1610, გადაკეთებულია 1807–22). კოლონიალიზმის პერიოდის ეკლესიები მდიდრულად მოჩუქურთმებული ინ-

ტერიერებით (სანტო-დომინგო, დაწყებულია 1577; სან-ფრანსისკო, 1569—1622; სან-იგნასიო, 1625—35). XIX—XX სს-ში ააშენეს საზ., საქმიანი და სამრეწვ. დანიშნულების შენობები (ეროვნ. კაპიტოლიუმი, 1847—1926; სასტუმრო „ტეკენდამა", 1950—53; ფ-კა „კლარკი", 1953), გააშენეს ფართოქუჩებიანი ახ. რ-ნები („ანტონიო-ნარინიო", „კრისტიანა", 1967). ბ-ში არის სახელმწ. უნ-ტი და სხვა უმაღლესი სასწავლებლები. მუზეუმები.


ფ. ბოგუშევიჩი.

**ბოგრეში,** სოფელი მესტიის რ-ნში, ზაგარის ქედის სამხრ. კალთის ძირას, მდ-ების ადიშისჭალისა და ენგურის შესართავთან. იფარის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ადიში, ზეგანი, იელი, ნაკიფარი, წვირმი). ზ. დ. 1700 *მ,* მესტიიდან 25 *კმ.* იფარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, საავადმყოფო.

**ბო გუ** (ფსევდ., ნამდვ. გვარი ც ი ნ ბ ა ნ-ს ი ა ნ ი) (1907 — 8. IV. 1946), ჩინ. კომპარტიის მოღვაწე. 1925-იდან ჩკპ წევრი. 1926—30 სწავლობდა მოსკოვში. ჩინეთში დაბრუნებისთანავე მუშაობა დაიწყო სრულიად ჩინ. პროფკავშირთა ფედერაციაში, შემდეგ კი კომკავშირში. აქტიურად მონაწილეობდა ბრძოლაში ლი ლი-სანის წვრილბურჟ.-ნაციონალისტური ხაზის წინააღმდეგ. 1932—35 ეკავა ჩკპ ცკ-ის გენ. მდივნის პოსტი. ატარებდა პროლეტ. ინტერნაციონალიზმის პოლიტიკას, მაგრამ მთელი რიგი მემარცხენული შეცდომებიც დაუშვა. იაპ. დამპყრობლების წინააღმდეგ ომში 1937—45 დიდ მუშაობას ეწეოდა ერთიანი ანტიიაპ. ეროვნ. ფრონტის ორგანიზაციისა და განმტკიცებისათვის. 1941—45 მეთაურობდა სინხუას სატელეგრაფო სააგენტოს და გაზ. „ძეფან ჟიბაოს" რედაქციას. ჩინ. ენაზე თარგმნა მარქსიზმ-ლენინიზმის ფუძემდებლების ნაწარმოებები და სხვა მარქსისტული ლიტ-რა. დაიღუპა საავიაციო კატასტროფაში.


ვ. ბოგუჩარსკი.

**ბოგუნი** ივანე (გ. 17. II. 1664), უკრ. პოლიტ. მოღვაწე. ბ. *ხმელნიცკის* უახლოესი თანამებრძოლი. 1651—53 რამდენჯერმე დაამარცხა პოლონელები. ბერესტეჩკოსთან ბრძოლის (1651) წინ ჰეტმანის მოადგილედ აირჩიეს. 1654—57 ებრძოდა პოლონელებსა და თათრებს. ბ. ხმელნიცკის სიკვდილის შემდეგ აჯანყება მოაწყო მოღალატე ჰეტმან ი. ვიგოვსკის წინააღმდეგ და 1659 შემოდგომაზე დაამარცხა კიდეც იგი. 1664 თებ. პოლ. ხელისუფლებმა დააპატიმრეს და დახვრიტეს. 1918 ბ-ის სახელი ეწოდა. ა. შჩორსის დივიზიის ერთ-ერთ პოლკს.

**ბოგუშევიჩი** ფრანციშაკ კაზიმირის ძე [9 (21). III. 1840, ფოლვარკი სვირანი, ვილნოს გუბ., — 15 (28). IV. 1900, კუშლიანი, ბელორუსია], ბელორ. პოეტი. მონაწილეობდა პეტერბ. სტუდენტთა 1861 მოძრაობაში, შემდეგ — 1863 აჯანყებაში. განათლებით იურისტი იყო და 10 წელი მსახურობდა უკრ., რუს. და ლიტვ. სხვადასხვა ქალაქში. ბ. ბელორ. ლიტ-რაში კრიტ. რეალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელია. თავის თხზულებებში ასახავდა ბელორ. გლეხობის მძიმე ცხოვრებას, მათს ბრძოლას მემამულეთა წინააღმდეგ, იცავდა დამონებული მასის უფლებებსა და ინტერესებს. ბ-ის ზოგიერთი ნაწარმოები ცენზურის გამო არ დაბეჭდილა და დღემდე არცაა მიკვლეული. გამოაქვეყნა ლექსების ორი კრებ. „ბელორუსული სტვირი" (1891) და „ბელორუსული ქამანი" (1894). უმეტესი ნაწილი მისი ლექსებისა ვრცელდებოდა ზეპირად და ხელნაწერების სახით. ბ-მა მწერალთაგან პირველმა აღიმაღლა ხმა მეფის რუსეთში უუფლებო ბელორ. ენისა და ლიტ-რის დასაცავად. დიდი გავლენა მოახდინა ზოგიერთი ბელორ. მწერლის შემოქმედებაზე და, საერთოდ, მშობლიური ლიტ-რის განვითარებაზე.

**ბოგუში** ლევ კონსტანტინეს ძე [დ. 18. II (3. III). 1905, მოსკოვი], საბჭ. ფთიზიატრი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1963). 1928 დაამთავრა ნიჟნი-ნოვგოროდის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1951-იდან ექიმთა დახელოვნების ცენტრ. ინ-ტის პროფესორი და სსრკ მედ. მეცნ. აკად. ტუბერკულოზის ცენტრ. ინ-ტის ქირურგ. კლინიკის გამგე. ძირითადი შრომები ეძღვნება ფილტვების ტუბერკულოზის ქირურგ. მკურნალობის თეორ. საკითხებს. დაამუშავა და სრულყო გულმკერდისა და ფილტვების მრავალი ოპერაცია. სსრკ-ში პირველმა ამოკვეთა ფილტვი კავერნული ტუბერკულოზით დაავადებულს. ლენინური პრემიის ლაურეატი (1961). დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

*თხზ.:* Новейшие методы лечения туберкулёза, М., 1967; Хирургическое лечение туберкулёзных эмпием, М., 1961.

**ბოგუჩარსკი ვ.,** ბ ა ზ ი ლ ე ვ ს კ ი ბ. (ვასილი იაკობის ძე ი ა კ ო ვ ლ ე ვ ი ს ფსევდონიმები) [19. II. (3. III). 1861, ქ. ბოგუჩარი, ვორონეჟის გუბ., — 8 (21). V. 1915, პეტროგრადი], რუს. რევ. მოძრაობის ისტორიკოსი. 1884 ნაროდოვოლცების წრეებთან კავშირის გამო ციმბირში გადაასახლეს. შემდეგ ლეგალურ მარქსისტებს მიემხრო, ბოლოს ლიბერალი გახდა. შეაგროვა და გამოაქვეყნა მნიშვნელოვანი წყაროები 1860—80-იანი წწ. რევ. მოძრაობის ისტორიიდან — „სახელმწიფო დანაშაულებანი რუსეთში XIX ს-ში" (ტ. 1—3, 1903—05, შტუტგარტი, პარიზი). 1906—07-ში პ. *შჩოგოლევთან* და ვ. ბურცევთან ერთად გამოსცა ჟურნ. „ბილოე", მისი დახურვის შემდეგ— „მინუვშიე გოდი" (1908). „ბილოეს" საქმის გამო 1909 უცხოეთში გაასახლეს. 1913 სამშობლოში დაბრუნდა. ამ პერიოდში გამოსცა მთავარი ნაშრომები: „სამოცდაათიანი წლების აქტიური ნაროდნიკობა" (1912), «პოლიტიკური ბრძოლის ისტორიიდან XIX ს. 70-იან და 80-იან წლებში. „ნაროდნაია ვოლიას" პარტია, მისი წარმოქმნა, ბედი და დაღუპვა» (1912). ნაროდნიკობის შეფასებაში პრინციპული შეცდომების მიუხედავად ბ-ს წიგნებმა დღემდე შეინარჩუნა მეცნ. ღირებულება.

**ბოგჩვილო,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბარისახოს სოფსაბჭო), კარატისჯვრის მთის ჩრდ.-დას. კალთაზე, მდ. ლიქოკის (ხევსურეთის არაგვის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1600 *მ,* დუშეთიდან 68 *კმ.* მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (5 *კმ*).

**ბოდავი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჟინვალის სოფსაბჭო), მდ. ბოდავისხევის (არაგვის სისტემა) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1840 *მ,* დუშეთიდან 20 *კმ.* არაგვისპირის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. არანისში (11 *კმ*). ბ-ის ჩრდ.-აღმ-ით 2—3 *კმ*-ზე, მდ. ბოდავისხევის ნაპირას, ტყეში, დგას ღვთისმშობლის ეკლესია „ფუძნარი". ხუროთმოძღვრული ფორმების მიხედვით აგებული უნდა იყოს XIII ს. I ნახევარში. აშენებულია ნატეხი ქვითა და შირიმის კვადრებით. აღმ. აფსიდი ნახევარწრიულია. მის გვერდებზე მოთავსებულ სამსხვერპლოსა და სადიაკვნოს შესასვლელი ტაძრის მკლავებიდან აქვს. სარკმლები და კარნიზები შირიმის ქვითაა მოპირკეთებული, თაღები შეისრულია. კვადრატიდან გუმბათის ყელზე გადასვლა აფრებით ხორციელდება. გუმბათის ყელზე თორმეტი სარკმელია. სახურავი კარვისებურია. XV და XVI—XVII სს-ში ეკლესია შეუკეთებიათ, თაღები, პილასტრები და გუმბათის ყელის დიდი ნაწილი შირიმის თლილი ქვით გაუმაგრებიათ.

*გ. მარსაგიშვილი.*

**ბოდახევა,** სოფელი თიანეთის რ-ნში (არტნის სოფსაბჭო), მდ. ივრის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1360 *მ,* თიანეთიდან 10 *კმ.* არტნის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა თიანეთში.

**ბოდბე,** სიღნაღის რ-ნის სოფლების *ზემო ბოდბისა* და *ქვემო ბოდბის* ძვ. სახელწოდება.

**ბოდბისა და ბოდბისხევის გლეხთა აჯანყებანი 1699, 1711—16,** გლეხთა ანტიფეოდ. გამოსვლები ბოდბელი ეპისკოპოსის საყმო სოფლებში. აჯანყებათა საბაბი გახდა „რიგის ძროხის" გამოსაღები [„ძროხა („ზროხა") ზოგადად მსხვ. რქ. საქონელსაც აღნიშნავდა, ხოლო „რიგის ძროხა" — ამ განწესებით ანუ „რიგით" განსაზღვრულ გადასახადს]. კომლის გაყრის შემთხვევაში ბოდბელი ეპისკოპოსისათვის უნდა მიერთმიათ ერთი ხარი, ასისთავისთვის 1 წლის მოზვერი, ხოლო ქევხისათვის—ცხვარი. ამ მძიმე გადასახადის გაუქმების მიზნით სოფ. ბოდბისა და ბოდბისხევის გლეხები პირველად აჯანყდნენ 1699. ბოდბელი ეპისკოპოსი ევდემოს დიასამიძე იძულებული გახდა გაეთავისუფლებინა გლეხები „რიგის ძროხის" ვალდებულებისაგან და სათანადო საბუთებიც მისცა აჯანყებულებს. მაგრამ შემდეგ საქმეში ჩაერია ქართლის მეფე ერეკლე I, რ-საც შაჰისაგან სამმართველოდ მიცემული ჰქონდა კახეთის ნაწილი ქიზიყითურთ. მან ჩაახშო გლეხების ეს აჯანყება, სათანადოდ დასაჯა მისი მონაწილეები, განსაკუთრებით მეთაურები („ჯანღის თავები") და ახ. დოკუმენტით კვლავ დაადასტურა ყმა გლეხთა მიერ „რიგის ძროხის" გადახდის ვალდებულება.

მეორედ გლეხები აჯანყდნენ დაახლ. 1711—16, როდესაც ირანში გაწვეული კახეთის მეფე დავით II-ის მაგივრად კახეთს განაგებდნენ თეიმურაზ ბატონიშვილი და დედამისი, დედოფალი ანა. აჯანყებულებმა დაარბიეს ბოდბელი ეპისკოპოსის მოხელეები, თან იმუქრებოდნენ, რომ თუ „რიგის ძროხის" გადასახადს არ ამოუკვეთდნენ, აიყრებოდნენ და სხვაგან გადასახლდებოდნენ. ბოდბელმა ეპისკოპოსმა ზაქარია ანდრონიკაშვილმა დახმარებისათვის თეიმურაზ ბატონიშვილს მიმართა, რ-მაც ეპისკოპოსს ურჩია დროებით დაეთმო და გლეხები აღნიშნული ვალდებულებისაგან გაეთავისუფლებინა.

*ლიტ.:* ა ს ა თ ი ა ნ ი ნ., ფეოდალურ საქართველოში კლასობრივი ბრძოლის ისტორიიდან, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1959, ტ. 23, № 2. *ნ. ასათიანი.*

**ბოდბის მონასტერი,** წმ. ნინოს სახელობის სამონასტრო კომპლექსი და საეპისკოპოსო ცენტრი კახეთში, ქ. სიღნაღიდან 2 კმ-ზე. გადმოცემის თანახმად, აგებულია ქართველთა განმანათლებლის წმ. ნინოს დაკრძალვის ადგილზე. ბ. მ-ს დიდ ყურადღებას აქცევდნენ ქართველი მეფეები. იგი მრავალჯერ იქნა შეკეთებული და რესტავრირებული. XVII—XVIII სს-ში ბ. მ. მნიშვნელოვანი მწიგნობრული კერა იყო. აქ მოღვაწეობდნენ მწიგნობარნი ზაქარია ბოდბელი


ბოდბის მონასტერი. ბაზილიკა. წმ. ნინოს ეგვტერი და მთავარი აფსიდი. სამხრეთ-აღმოსავლეთი ხედი.

(XVII ს.), ონოფრე ბოდბელი (XVIII ს.), იოანე ჟორჟაძე (XVIII ს.), დავით ბოდბელი (XVIII ს.), იოანე მაყაშვილი (1743—1837) და სხვ. 1837-იდან ბ. მ. გაუქმდა და სამრევლო ეკლესიად იქცა. 1889 გაიხსნა ბოდბის დედათა მონასტერი, სადაც არსებობდა სამასწავლებლო სკოლა ხელსაქმისა და სამხატვრო განყ-ბებით. კომპლექსში შემორჩენილია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — სამნავიანი ბაზილიკა (სამი შვერილი აფსიდით). თავდაპირველი არქიტექტურული ფორმებით იგი ადრინდ. ფეოდ. ხანას მიეკუთვნება. ამჟამად მნიშვნელოვნად არის სახეშეცვლილი, მობათქაშებულია შიგნითაც და გარედანაც. ეტყობა XVII და XIX სს. რესტავრაციის კვალი. წარწერის მიხედვით, XIX ს. 20-იან წლებში ეკლესია საფუძვლიანად შეუკეთებიათ და მოუხატავთ სიღნაღისა და ქიზიყის მიტროპოლიტის იოანე მაყაშვილის თაოსნობით.

*ბ. ლომინაძე.*

**ბოდბის საეპისკოპოსო,** საეპისკოპოსო კახეთში, მდ. ბოდბისხევზე (ცენტრი ბოდბე). დაარსებული უნდა იყოს V ს-ში (ბოდბელი ეპისკოპოსი 506 გაერთ. საეკლ. კრების მონაწილედ მოიხსენიება). მოიცავდა ქიზიყს სოფ. კონდოლის ხაზამდე. XV ს-იდან მნიშვნელოვან როლს ასრულებდა კახეთის სამეფოს ისტორიაში. XV ს. დასასრულს და XVI ს. დასაწყისში კახეთის მეფეებმა ბოდბელ ეპისკოპოსს ერთ-ერთი სადროშოს (სამხ. ოლქის) მეთაურობა ჩააბარეს. ბ. ს. დიდძალ ყმა-მამულს ფლობდა. 1751—64 მის განკარგულებაში იყო დავით გარეჯის მონასტერი, რ-ის არქიმანდრიტ-წინამძღვრად ბოდბელი ითვლებოდა. XIX ს. დასაწყისში საეპისკოპოსოში 100-ზე მეტი სამრევლო ეკლესია ირიცხებოდა. 1811 საქართველოში რუს. მმართველობის მიერ ჩატარებული საეკლ. რეორგანიზაციის შედეგად ბ. ს. გაუქმდა და ახლად ჩამოყალიბებულ კახეთ-ალავერდის ეპარქიაში შევიდა.

*ბ. ლომინაძე.*

**ბოდბისხევი,** სოფელი სიღნაღის რ-ნში, გომბორის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 550 *მ*, სიღნაღიდან 8 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ*. ი. ბ. სტალინის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა). კერამ. ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, ი. ევდოშვილის სახლ-მუზეუმი.

**ბოდენ ზეე** (Bodensee, სახელი ეწოდა ძველი საიმპერატორო ციხე-კოშკის Bodman-ის მიხედვით), ტბა ალპის წინამთებში, გფრ-ის, შვეიცარიისა და ავსტრიის საზღვარზე, ზ. დ. 395 *მ*. ფართ. 538 *კმ*², სიგრძე 63 *კმ*, სიგანე 14 *კმ*. უდიდესი სიღრმე 252 *მ*. ჩრდ.-დას-ით დატოტვილია 3 ნაწილად (იუბერლინგენზეე, უნტერზეე და ცელერზეე). ბ.-ს ქვაბული ვიურმული გამყინვარების დროს რაინის მყინვარის მიერ იქნა დამუშავებული. ნაპირები ბრტყელი ან ბორცვიანია, სამხრ.-აღმ. ნაწილში — მაღალი, კლდიანი. ტბაში გადის მდ. რაინი. წყალი მოლურჯო-მომწვანო ფერისაა, გამჭვირვალე. იშვიათად იყინება და არბილებს მიმდებარე ტერიტ. ჰავას. ტბა რაინის ჩამონადენის ბუნებრივი მარეგულირებელია. ბევრია თევზი (კალმახი და სხვ.). სანაოსნოა. ბ.-ს ნაპირებზე გაშენებულია დიდი ქალაქები და კურორტები: კონსტანცი, ფრიდრიხსჰაფენი, ლინდაუ (გფრ), ბრეგენცი (ავსტრია).

**ბოდენი** (Bodin) ჟან (1530, ანჟე,— 1596, ლანი), ფრანგი პოლიტ. მოაზროვნე, მეცნიერი იურისტი, *ბუნებითი სამართლის* თეორეტიკოსი. სამართალს სწავლობდა ტულუზაში, შემდეგ გადავიდა პარიზში. 1576 იყო მესამე წოდების დეპუტატი ქ. ბლუას გენ. შტატებში. თავის მთავარ თხზულებაში „ექვსი წიგნი რესპუბლიკაზე“ (1576) ბ. უარყოფს მონარქის ხელისუფლების ღვთაებრივ წარმოშობას, ასაბუთებს კონსტ. მონარქიის იდეას და სახელმწ. სუვერენიტეტის განუყოფლობის პრინციპს, ილაშქრებს ხელისუფლების დანაწილების წინააღმდეგ. პოლიტ. გადატრიალების ძირითად მიზეზად ბ. მოქალაქეთა ქონებრივ უთანასწორობას თვლის. „შვიდი ადამიანის დიალოგში“ (1593) იგი იცავს სარწმუნოების თავისუფლებას, ავითარებს ბუნებრივი რელიგიის იდეას. თხზულებაში „პასუხი მ. მოლესტრუას პარადოქსებზე...“ (1568) აყალიბებს თავის ეკონ. შეხედულებებს, ასაბუთებს ვაჭრობის თავისუფლების აუცილებლობას.

*ლიტ.*: Коган-Бернштейн Ф. А., Экономические взгляды Бодена, «Средние века», 1946, в. 2; Chauviré R., Jean Bodin, auteur da la «République», P., 1916; Kamp M. E., Die Staatswirtschaftslehre J. Bodins, Bonn, [1949].

**ბოდენშტედტი** (Bodenstedt) ფრიდრიხ (22. IV. 1819, პაინე, — 18. IV. 1892, ვისბადენი), გერმ. მწერალი, გვიანდ. ეპიგონური რომანტიზმის წარმომადგენელი. უფრო ცნობილია როგორც მთარგმნელი. 1841-იდან მასწავლებლობდა მოსკოვში. 1844 ჩამოვიდა საქართველოში. თბილ. გიმნაზიაში ასწავლიდა ფრანგ. ენას. მოიარა საქართველოს მრავალი კუთხე (მესხეთი, იმერეთი, გურია და სხვ.). გერმანიაში დაბრუნებულმა გამოაქვეყნა წიგნი „კავკასიის ხალხები და მათი ბრძოლა თავისუფლებისათვის რუსეთის წინააღმდეგ“ (1848). ამ წიგნში მწერალი აშუქებს რუს. და კავკ. ხალხების ურთიერთობას, აღწერს ქართველთა გარეგნობასა და სულიერ თვისებებს, მოიხილავს ჩვენი ქვეყნის წარსულს, ცნობებს თამარ მეფისა და სხვა ისტ. პირების შესახებ. წიგნში „ათას ერთი დღე აღმოსავლეთში“ (ტ. 1—2, 1849—50) ბ. სხვა ამბებთან ერთად მკითხველს აცნობს თბილისელთა ყოფასა და ადათ-წესებს, ქართ. მწერლობას, „ვეფხისტყაოსანს“, საქართვ. ბუნების მრავალფეროვნებასა და სილამაზეს. „მირზა შაფის სიმღერებში“ (1851), რ-იც შეიცავს ბ-ის მიერ თარგმნილ ან გადაკეთებულ აღმოსავლურ ლექსებს, შესულია ლექსები თბილისისა და თბილისელების შესახებ. კავკ. თემაზე ბ-ს დაწერილი აქვს პოემა „ლეკის ქალი ადა“ (1853), რუს. თემაზე — ტრაგედია „დიმიტრი“ (1856) და სხვ. იგი გერმანიაში რუს. ლიტ-რის პროპაგანდისტი და მთარგმნელი იყო.

*შ. რევიშვილი.*

**ბოდვა,** ავადმყოფური იდეები და წარმოდგენები, რ-ებიც არ შეესატყვისება რეალურ სინამდვილეს, და რომელთაგანაც ავადმყოფის გადარწმუნება შეუძლებელია. საფუძვლად უდევს ნერვული მოქმედების დარღვევა. განარჩევენ ბ-ს დარღვეული ცნობიერების დროს, რ-იც გვხვდება ინფექციური დაავადების განვითარების უმაღლეს სტადიაზე, აგრეთვე შხამებით და ალკოჰოლით მოწამვლის შემთხვევებში, და ბ-ს ნათელი ცნობიერების დროს. უკანასკნელი უფრო თანამიმდევრული და მყარია, ჩვეულებრივ ახლავს ფსიქ. დაავადებებს— შიზოფრენიას, ინვოლუციურ ფსიქოზს, ფსიქოგენურ რეაქციებს და სხვ. ბოდვითი იდეები მთლიანად იპყრობს პიროვნებას, ვერავითარი ფაქტი და არგუმენტი ვერ დაარწმუნებს ავადმყოფს მისი აზრების მცდარობაში. ბ-ს ახასიათებს ლოგიკური აზროვნების დარღვევა, აფექტური დაძაბულობა და ეგოცენტრიზმი. გუნებ-განწყობილების მიხედვით ბ. დეპრესიული ან ექსპანსიურია, სტრუქტურის მიხედვით—სისტემური (გარკვეული თანამიმდევრობით ჩამოყალიბებული აზრები) და უსისტემო (წყვეტილი, ერთმანეთთან დაუკავშირებელი ცვალებადი აზრები), კონკრეტული შინაარსით კი — დევნის, მოწამვლის, ეჭვიანობის, განდიდების, გამოგონების და სხვ. ბ. ფსიქ. დაავადების ერთ-ერთი არსებითი ნიშანია და მისი უკუგანვითარება ავადმყოფური მდგომარეობის საერთო გაუმჯობესებასთანაა დაკავშირებული.

*ბ. ნანეიშვილი.*

**ბოდიანსკი** ოსიპ მაქსიმის ძე [3 (15). XI. 1808, დ. ვარვა, ლოხვიცის მაზრა, პოლტავის გუბ., — 6 (18). IX. 1877, მოსკოვი], რუსი ფილოლოგი და ისტორიკოსი, ერთ-ერთი პირველი სლავისტი რუსეთში. 1834 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. დაახლოებული იყო ნ. *სტანკევიჩის* წრესთან. 1842—68 მოსკ. უნ-ტის პროფესორი. მისმა სადოქტორო დისერტაციამ „სლავური დამწერლობის წარმოშობის დროის შესახებ“ (1855) დღემდე შეინარჩუნა საცნობარო მნიშვნელობა. ბ-მ პირველ რუს სლავისტებთან — ი. სრეზნევსკისთან, პ. პრეისთან, ვ. გრიგოროვიჩთან ერთად საფუძველი ჩაუყარა სლავი ხალხების ისტორიის, ენისა და კულტურის შესწავლას.

*ლიტ.*: Кондрашов Н. А., О. М. Бодянский, М., 1956 (ბიბლიოგრ.).


ო. ბოდიანსკი.

**ბოდიული** ივანე ივანეს ძე [დ. 21. XII. 1917 (3. I. 1918), სოფ. ალექსანდროვკა, ნიკოლაევის გუბ.], საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე, სკკპ წევრი 1940-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. დაამთავრა ვოზნესენსკის აგროტექნიკუმი (1937), სამხ.-ვეტ. აკადემია (1942), სკკპ ცკ-თან არსებული უმაღლესი პარტ. სკოლა (1958). 1942-იდან იყო მოქმედ საბჭ. არმიაში. 1946—51 მუშაობდა მოლდავეთში: ჯერ მოლდ. სსრ მინისტრთა საბჭოში, შემდეგ სსრკ მთავრობასთან არსებულ საკოლმ. საქმეების საბჭოს წარმომადგენლობაში. 1951-იდან პასუხსაგებ პარტ. სამუშაოზეა. ბ. 1958—59 მუშაობდა სკკპ ცკ-ის აპარატში; 1959—61 მოლდავეთის კპ ცკ-ის მეორე, 1961 მაისიდან პირველი მდივანი. სკკპ ცკ-ის წევრი 1961-იდან, სსრკ V—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.


ი. ბოდიული.

**ბოდლერი** (Baudelaire) შარლ (9. IV. 1821, პარიზი, — 31. VIII. 1867, იქვე), ფრანგი პოეტი. მამა, საფრ. დიდი რევ. მონაწილე, ადრე გარდაიცვალა. მამინაცვალთან დაძაბულმა ურთიერთობამ მძიმე დაღი დაასვა მის ხასიათს. კოლეჯის დამთავრების შემდეგ სამსახური არ დაუწყია, ოჯახსაც გაერიდა და წერას მიჰყო ხელი. მისი პირველი ლექსები („ალბატროსი“, „კრეოლ ქალს“) და სტატიები ფერწერის საკითხებზე 40-იანი წწ. დასაწყისში გამოქვეყნდა. პოეტური შეგირდობის პერიოდში გატაცებული იყო პ. რონსარით, კ. მაროთი, დ'ობინეთი. ღრმად სწავლობდა სტენდალის, ბალზაკის შემოქმედებას, განმანათლებლებს. მისი ესთეტ. მრწამსის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინეს სტენდალმა, ფლობერმა, აგრეთვე ე. პოს, რ-ის ნაწარმოებთა თარგმან-


ბოდბის მონასტერი. ბაზილიკა. სამხრეთ-დასავლეთი ხედი.

საც ბ-მა 17 წელი მოანდომა. 1848 რევ. დღეებში ბ. ბარიკადებზე იბრძოდა დაწერა ლექსი „აბელი და კაენი“ — ფრანგ. რევ. პოეზიის ბრწყინვალე ნიმუში იბრძოდა კონსერვატორული რომანტიზმისა და „პარნასის“ ესთეტიზმის წინააღმდეგ. ამ პერიოდის ლექსებში თვალსაჩინოა მისი დაინტერესება სოც. საკითხებით. მაგრამ რევ. დამარცხებამ და ე. წ. მეორე იმპერიის დამყარებამ მკვეთრად შეცვალა ბ-ის პოეზიის განწყობილება. საზ. პროგრესი პოეტისათვის ქიმერად იქცა. თანდათანობით დაიხვეწა ბ-ის ძირითადი პოეტური კრებულისათვის ესოდენ დამახასიათებელი სახელწოდებაც: წიგნის სათაურების ვარიანტები („ლესბოსელი ქალები“, „ლიმბები“, „ჯოჯოხეთის რკალები“) იცვლებოდა შემოქმედებითი ძიების პროცესში, ვიდრე 1857 გამოსულ კრებულს არ დაერქვა „ბოროტების ყვავილები“ (1861 და 1869 გამოქვეყნდა ამ კრებულის შევსებული გამოცემებიც) ბ-ის მიერ მკაცრად მოფიქრებული არქიტექტონიკის შესაბამისად, წიგნი შედგება შემდეგი განყ-ბებისაგან: „სპლინი და იდეალი“, „პარიზული სურათები“, „ღვინო“, „ბოროტების ყვავილები“, „ამბოხი“ და „სიკვდილი“. აქ პოეტმა თავი მოუყარა ადრინდ პერიოდში დაწერილ მებრძოლი სულისკვეთებისა და სოც. ჟღერადობის ლექსებსაც მაგრამ კრებულში მაინც გატარებულია პოეტის საბოლოო ესთეტ. მრწამსი: ცხოვრებაში ბოროტება ბატონობს და ხელოვნებამაც ეს ტრაგიკული ფაქტი უნდა ასახოს. ბ. მრავალგზის აღნიშნავდა, რომ „ბოროტების ყვავილები“ შემთხვევითი ლექსებისაგან შედგენილი კრებ. კი არ არის, არამედ ერთიანი კონცეფციით შექმნილი „წიგნი“. „ბოროტების ყვავილები“ კონტრასტის პრინციპითაა აგებული: მასში დაპირისპირებულია სიცოცხლისა და სიკვდილის, სპლინისა და იდეალის თემები. ბ. მტკივნეულად აღიქვამს მისი თანამედროვე საზ-ბის სიმახინჯეს და მაშინაც, როდესაც გამოსავალს ვერ ხედავს, რჩება პირდაპირი და უკომპრომისო. ბ-ის სხვა თხზულებებიდან აღსანიშნავია წიგნი „ხელოვნური სამოთხენი“ (1860), მისი გარდაცვალების შემდეგ შედგენილი ლექსთა კრებ. „ნამსხვრევები“ (1866), კრიტ. წერილები ხელოვნებათმცოდნეობის საკითხებზე („1845 წლის სალონი“, „1846 წლის სალონი“, „კლასიკოსთა მუზეუმი“), სადაც იგი ავითარებდა თანამედროვე რომანტიზმსა და საფრ. დიდი რევ. პერიოდის მხატვართა შორის ნათესაობის იდეას. ბ. განსაკუთრებული აღტაცებით წერდა დელაკრუას, დავიდის, ენგრის ხელოვნებაზე, დომიეს პოლიტ. კარიკატურაზე. მიქელანჯელოსა და გოიას შემოქმედებაზე. ბ-ის პოეზიას დიდი რეზონანსი ჰქონდა როგორც თანამედროვე, ისე მომდევნო თაობის მწერალთა შორის. კერძოდ, მის სახელს უკავშირებდნენ დეკადენტური ლიტ-რის განვითარებას (იხ. *დეკადენტობა*). მაგრამ წმინდა „ბოდლერისეული“ განწყობილებებისა და თემების გარდა ამ დიდ რეზონანსს საფუძვლად უდევს პოეტის პროგრ.-ჰუმანისტური ტენდენციებიც, აგრეთვე მისი ლექსების კლასიკურად მკაცრი, დახვეწილი სტილი, გასაოცარი ბგერწერა, რიტმულობა, მკაფიო გამომსახველობა. საქართველოში ბ-ის პოეზიით დაინტერესებული იყვნენ „ცისფერყანწელები“. მისი გავლენა იგრძნობა პ. იაშვილისა და გ. ტაბიძის შემოქმედების ადრეულ ეტაპზე.

*თხზ.*: Œuvres complètes, éd. par J. Crépet et Cl. Pichois, v. [1—18], P., [1923]—53; Лирика, М., 1966; Цветы зла, М., 1970.
*ლიტ.*: ბ უ ა ჩ ი ძ ე  გ., ბოდლერის ცივი მზე, «ცისკარი», 1971 № 4; История французской литературы, т. 2, М., 1956; Обломиевский Д. Д., Французский символизм, М., 1973; Crépet E., Charles Baudelaire. Étude biographique, P., 1928. *გ. ბუაჩიძე.*


შ. ბოდლერი.


ი. ბოდუენ დე კურტენე.

**ბოდმერი** (Bodmer) იოჰან იაკობ (19. VII. 1698, გრაიფენზეე, — 2. I. 1783, ციურიხი), შვეიც. მწერალი, კრიტიკოსი. მოღვაწეობდა განმანათლებლობის ეპოქაში წერდა დრამებს, პოემებს. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მისი თეორ.-კრიტ. ნაშრომები. წიგნი „კრიტიკული განხილვა საოცრებისა პოეზიაში“ (1740) მიმართულია ი. კ. გოტშედის ესთეტიკის წინააღმდეგ. ბ-ს არ აკმაყოფილებდა ხელოვნების ბუნების რაციონალისტური გაგება, ხალხ. პოეზიაში დიდ როლს აკუთვნებდა გრძნობასა და წარმოსახვას. ბ-მა გამოსცა „ნიბელუნგების სიმღერის“ ნაწილი, მინეზინგერთა სიმღერები, ძვ. შვაბური და ინგლ. ბალადები.

**ბოდო** (Baudot) ჟან მორის ემილ (11. IX. 1845, მანიო, საფრანგეთი, — 23. III. 1903, პარიზის მახლობლად), ფრანგი გამომგონებელი ტელეგრაფიის დარგში. დენის თანაბარი კოდური იმპულსების თანამიმდევრული გადაცემის საშუალებით პრაქტიკულად პირველმა გადაწყვიტა მრავალგზისი ტელეგრაფირების ამოცანა. აქვს პატენტები ორჯერადი (1874) და ხუთჯერადი (1876) თანამიმდევრული ტელეგრაფირების აპარატურის გამოგონებაზე. მისი პირველი აპარატების ექსპლუატაცია 1877 პარიზ—ბორდოს ხაზზე დაიწყეს. ბ-ს პატივსაცემად 1927 ტელეგრაფირების სიჩქარის ერთეულს ბოდი უწოდეს.

**ბოდორნა,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭონქაძის სოფსაბჭო), მდ. დუშეთისხევის (არაგვის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. მხარეს, საქართვ. სამხ. გზაზე. ზ. დ. 880 *მ*, დუშეთიდან 8 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 27 *კმ*. არაგვისპირის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. არაგვისპირში (2 *კმ*).

ვახუშტი ბ-ს „ციხე მაგარს“ უწოდებს. ამჟამად ციხის კვალი არ ჩანს. XIV ს. 90-იან წლებში თემურლენგის ლაშქრობის დროს, არაგვის ხეობის მცხოვრებლებს თავი ბ-ის გამოქვაბულებისათვის შეუფარებიათ. ბ-ში არის ღვთისმშობლის ერთნავიანი გუმბათიანი ეკლესია. XV ს-იდან ბ-ის ეკლესია არაგვის ერისთავების — შაბურიძეთა სამარხი ყოფილა. იგი არაერთხელ გადაუკეთებიათ და განუახლებიათ. წარწერის თანახმად, დანგრეული შენობა 1717 აღუდგენიათ (თითქმის ხელმეორედ აუგიათ) არაგვის ერისთავისშვილს — ნინოწმინდელ მიტროფონეს და სახლთუხუცეს ქაიხუბათ კობიაშვილს. XVIII ს. მიწურულში ამ უკანასკნელის ძეს — ზალიას ეკლესიისათვის ეგვტერი მიუშენებია (არ შემორჩენილა).

**ბოდოს სატელეგრაფო აპარატი,** იხ. სტ. *ტელეგრაფის აპარატი.*

**ბოდრიჩები,** ო ბ ო დ რ ი ტ ე ბ ი, პოლაბელი სლავების ტომი. სახლობდნენ მეკლენბურგის ყურის სანაპიროზე, მდ-ებს ტრავასა და ვარნას შორის. VIII—IX სს-ში მეთაურობდნენ მდ. ლაბის (ელბა) ქვემო დინებაზე მცხოვრებ მათთან მონათესავე ტომების კავშირს. მისდევდნენ მიწათმოქმედებას, მეთევზეობას, მეფუტკრეობას, ნადირობას, ეწეოდნენ ვაჭრობას. ციხე-ქალაქების (რაროგი, რატიბორი, ზვერინი, სტარგრადი, ვიშმირი და სხვ.) მეოხებით წარმატებით იგერიებდნენ დანიელებისა და საქსების შემოსევებს. X—XI სს. მატიანეებში მოიხსენიებიან ბ-ის წარჩინებულნი — „უპირველესნი“ და მთავრები (duces): მთავარს თავდაპირველად ირჩევდნენ (ამტკიცებდა ვეჩე), XI ს. II ნახევრიდან კი მთავრის ხელისუფლება მემკვიდრეობითი გახდა. ფეოდალიზაციის პროცესი ბ-ს შორის, გერმ. აგრესიასთან მძიმე ბრძოლის ხანაში მიმდინარეობდა. *ოტო I-ის* დროს ბ-ის ნაწილმა ქრისტიანობა მიიღო. სტარგრადში კათოლ. საეპისკოპოსო შეიქმნა. 1002 ბ. აჯანყდნენ და დამოუკიდებლობა მოიპოვეს, ბ-ის მეთაურობით XI ს. 40-იან წლებში შეიქმნა პოლაბელი სლავების ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო — *ვენედების სახელმწიფო*. რ-მაც თითქმის გერმ. მიერ სლავების წინააღმდეგ 1147 მოწყობილ ჯვაროსნულ ლაშქრობამდე იარსება. ვენედების სახელმწიფო არამყარი აღმოჩნდა და XII ს. 20—30 წლებში დაიშალა. ამან გააადვილა გერმ. ფეოდალებს ბ-ის მიწების დაპყრობა აქ შექმნილმა (1170) მეკლენბურგის სლავურმა სამთავრომ სწრაფი გერმანიზაცია განიცადა.

**ბოდუენ I** (Baudouin) (დ. 7. IX. 1930, ბრიუსელი), ბელგიის მეფე (1951-იდან) საქსენ-კობურგის დინასტიისა. გამეფდა მამამისის — ლეოპოლდ III-ის ტახტიდან გადადგომის (1951 ივლ.) შემდეგ.

**ბოდუენ დე კურტენე** (Baudouin de Courtenay) ივანე ალექსანდრეს ძე [1 (13). III. 1845, რძიმინი, — 3. XI. 1929, ვარშავა], ენათმეცნიერი. ეროვნებით პოლონელი. სამეცნ.-პედ. მუშაობას ეწეოდა რევოლუციამდელი რუს. და პოლ. უნ-ტებში. იყო კრაკოვის მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1887) და პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1897). ბ. დე კ. ფუძემდებელია ყაზანის საენათმეცნიერო სკოლისა. ნეოგრამატიკოსებზე ადრე გაილაშქრა ა. *შლაიხერის* ნატურალიზმის წინააღმდეგ. იგი არ მიმხრობია არც ნეოგრამატიკოსთა მიმდინარეობას, თუმცა მათთან საერთო ზოგი დებულება დამოუკიდებლად ჩამოაყალიბა. ფ. *სოსიურთან* ერთად ბ. დე კ-მ დიდი გავლენა მოახდინა თანამედროვე ენათმეცნ. განვითარებაზე. კერძოდ, მათ მოძღვრებას ემყარება პრაღის სტრუქტურალისტური სკოლა (იხ. *პრაღის საენათმეცნიერო სკოლა*, *სტრუქტურალიზმი*). ბ. დე კ. ენას მიიჩნევდა კოლექტ.-ინდივიდ. მოვლენად, ხოლო ენათმეცნიერებას — ფსიქოლ.-სოციოლოგიურ მეცნიერებად. მოითხოვდა ენათა შესწავლას როგორც ისტ., ისე სტატ. თვალსაზრისით. ბ. დე კ-მ დიდად შეუწყო ხელი ფონეტიკის განვითარებას. მან და მისმა მოწაფემ ნ. კრუშევსკიმ საფუძველი ჩაუყარეს ფონემის თეორიას და ფონოლოგიას. ბ. დე კ. ყურადღებას ამახვილებდა იმ სიძნელეებზე, რ-ებიც თავს იჩენს ენათა ნათესაობის დადგენის დროს. იგი სკეპტიკურად იყო განწყობილი ენათა გენეალოგიური კლასიფიკაციის მიმართ, ვინაიდან მიაჩნდა, რომ ყველა ენა ნარევია, ხოლო ნარევი ენები ძნელად ექვემდებარება კლასიფიკაციას. მან დასვა საკითხი ენათა ახ. კლასიფიკაციის შესახებ, რ-იც დააჯგუფებს სხვადასხვა წარმოშობის, მაგრამ ურთიერთგავლენის შედეგად დანათესავებულ ენებს. ეს იდეა შემდგომში განავითარეს პრაღის სკოლის წარმომადგენლებმა (ნ. ტრუბეცკოი, რ. იაკობსონი), რ-ებმაც ენათა ამ ახლებურ დაჯგუფებას „ენათა კავშირი“ უწოდეს.

*თხზ.*: Избр. труды по общему языкознанию, т. 1—2, М., 1963.
*ლიტ.*: И. А. Бодуэн де Куртенэ. 1845—1929 (к 30-летию со дня смерти), М., 1960 (სრული ბიბლიოგრ.). *თ. შარაძენიძე.*

**ბოდჰისატვა,** ბუდისტური რელიგიის (*მაჰაიანას სისტემის*) ტერმინი. სიტყვასიტყვით — „ის, ვისი არსებაც არის სრულყოფილი ცოდნა“, შინაარსით — „მომავალი *ბუდა*, ის, ვინც ბუდად უნდა იქცეს ამ ცხოვრებაში ან რომელსამე მომავალ განსხეულებაში“. ეს არის ადამიანი, მოღვაწე, რ-მაც მიაღწია შინაგან სრულყოფას, მაგრამ ბუდად ქცევამდე (*ნირვანის დამკვიდრებამდე*) თავდადებით ეხმარება კაცთა მოდგმას. ბუდას ცხოვრების ლეგენდის ინდოეთიდან დასავლეთით გავრცელებისას ტერმინმა მიიღო ფორმა „ბოდასაფ“ („ბუდასაფ“), რაც ლეგენდის ქართ. ვერსიაში („სიბრძნე ბალავარისა“) გადმოვიდა, როგორც „იოდასაფი“.

*ლიტ.*: Радхакришнан С., Индийская философия, пер. с англ., т. 1 М., 1956, с. 511—518. *რ. თვარაძე.*

**ბოეთიუსი** (Boëthius) ანიციუს მანლიუს ტორკვატუს სევერინუს (დაახლ. 480–524), რომაელი სახელმწ. მოღვაწე, მწერალი და ფილოსოფოსი; 510 რომის კონსული; იყო ოსტგუთების მეფის *თეოდორიხის* ფავორიტი და მრჩეველი; მაგრამ სახელმწიფოს ღალატი დასწამეს და თეოდორიხმა სიკვდილით დასაჯა. ლათინურად თარგმნა და კომენტარები დაურთო *არისტოტელეს* ზოგიერთ ლოგიკურ შრომას და *პორფირიოსის* „შესავალს". ლოგიკის საკითხებზე დაწერა ორიგინ. შრომებიც. ადრეულ შუა საუკუნეებში ბ-ის ნაწერები იყო ერთადერთი საშუალება არისტოტელეს ლოგიკის გასაცნობად. ფართოდ იყო ცნობილი ბ-ის მათ. ნაწერები და ტრაქტატი მუს. თეორიის შესახებ. სახელი მოუხვეჭა საპყრობილეში დიალოგის სახით დაწერილმა თხზულებამ „ფილოსოფიის მიერ მონიჭებული ნუგეშის შესახებ", რ-ის მთავარი იდეაა მიწიერი ყოფის ამაოება და სულის უპირატესობა. ბ-ის აზრით, ადამიანი უნდა ესწრაფოდეს სულიერ სიმშვიდეს, თვითშემეცნებასა და სინდისის სიწმინდეს. ბ-ის ფილოსოფია ეკლექტიკურია, მასში იგრძნობა არისტოტელეს, *პლატონის*, *ნეოპლატონიზმისა* და *სტოიციზმის* გავლენა. დიალოგში პროზას სხვადასხვა საზომით დაწერილი ლექსები ენაცვლება. თხზულებაში ბ-მა გამოიყენა ძვ. რომაული პოეტური ჟანრი სატირა და ახ. ტრადიციები დანერგა შუა საუკუნეების ლიტ-რაში.

*თხზ*.: Opera omnia, t. 1–2, P., 1860 (Patrologiae cursus completus... Ser. latina, éd. J. P. Migne, t. 63–64).

*ლიტ*.: Dürr K., The propositional logic of Boethius, Amst., 1951.

**ბოვე** (Bovet) დანიელ (დ. 1907, ნევშატელი), იტალ. ფარმაკოლოგი, მედ. დოქტორი (1929). ე. ფურნიეს (ფრანგი ფარმაკოლოგი, საფრანგეთში ქიმიოთერაპიის პიონერი) მოწაფე და თანამშრომელი 1929–47. 1949-იდან განაგებს თერაპიული ქიმ. ლაბორატორიას რომში. ანტიჰისტამინების შესწავლისათვის, სინთეზური ანტიჰისტამინების მიღებისა და მათი სამკურნ. თვისებების დადგენისათვის 1957 მიენიჭა ნობელის პრემია.

*ე. აბაშიძე*.

**ბოვე** ოსიპ (იოსებ) ივანეს ძე [24. X (4. XI). 1784, პეტერბურგი, — 16 (28). VI. 1834, მოსკოვი], რუსი არქიტექტორი, *ამპირის* წარმომადგენელი. წარმოშობით იტალიელი დაიბადა მხატვრის ოჯახში. სწავლობდა მოსკოვში, მშენებლობის ექსპედიციასთან არსებულ არქიტ. სკოლაში (1802–07). 1807-იდან მუშაობდა მ. *კაზაკოვისა* და კ. ი. *როსის* დამხმარედ მოსკოვსა და ტვერში (ახლანდ. ქ. კალინინი). 1812 დაინიშნა მოსკ. მშენებლობის კომისიის მთავარ არქიტექტორად და ხელმძღვანელობდა საბინაო მშენებლობის „ფასადურ ნაწილს", მის მიერ შექმნილმა ანსამბლებმა ძირითადად განსაზღვრა XIX ს. I ნახევრის მოსკ. ცენტრის არქიტ. სახე. ბ-ს უშუალო მონაწილეობით გაკეთდა წითელი მოედნის რეკონსტრუქცია (1815), რის შედეგადაც მოედანს საზეიმო ხასიათი მიეცა. 1818–24 ბ-მ შექმნა თეატრ. მოედნის ანსამბლი (ახლანდ. სვერდლოვის მოედანი), რ-შიც შევიდა მისივე ხელმძღვანელობით აშენებული დიდი თეატრი და სხვ. ნაგებობანი (შემდეგში გადაკეთდა); ააგო (პეტერბ. მხრიდან მოსკოვში შემავალ გზაზე) ტვერის ჭიშკრის სატრიუმფო თაღი 1812-ის სამამულო ომში გამარჯვების აღსანიშნავად (1827–34, დაშალეს 1932, აღადგინეს 1968 კუტუზოვის პროსპექტზე); ბ-ს პროექტით აშენდა აგრეთვე დიდი საზ. ნაგებობანი (I საქალაქო საავადმყოფო, 1828–32) და საცხოვრ. სახლები (გაგარინების სახლი ნოვინის ბულვარზე, 1817, შემდეგში აქ წიგნის პალატა იყო, დაინგრა 1941 საავიაციო დაბომბვის შედეგად), ეკლესიები დიდ ორდინკაზე (1833; სატრაპეზო და სამრეკლო ვ. ბაჟენოვისა, 1780-იანი წწ.) და სოფ. არხანგელსკოეში, მოსკ. მახლობლად (1822).

*ლიტ*.: Всеобщая история архитектуры, т. 6, М., 1968; Покровская З. К., Архитектор О. И. Бове, М., 1964.

**ბოვი**, თუჯის სადნობი შახტური ღუმელი სამსხმელო წარმოებაში. XVIII ს. II ნახ. თუჯსამსხმელო წარმოებაში ლითონს მადნებიდან უშუალოდ ბრძმედებში ღებულობდნენ. თანამედროვე ბ. ფოლადის შახტია, რ-ის 6–10 *მმ* სისქის კედლები ამოგებულია ცეცხლგამძლე აგურით. იგი დადგმულია ფოლადის სვეტებზე დაყრდნობილ ქვედის ფილაზე. ბ-ის ძირითადი შემადგენელი ნაწილებია (ნახ. 1): ქურა (1), სადაც გროვდება გამოდნობილი თხევადი თუჯი; შახტი (2), რ-იც მთლიანად იტვირთება საკაზმე მასალით (საწვავი, ლითონი, ფლუსი), მილი (3), რ-ითაც ბ-ის აირები ჯერ ნაპერწკალსაქრობში (4) მიემართება, შემდეგ კი — ატმოსფეროში. ნარჩენების გადასაყრელად ბ-ის ქვედის ფილას შუაში საგდები ფსკერი აქვს. ბ-ის ამუშავება იწყება ცეცხლმოკიდებულ შეშაზე პირველი კერძი კოქსის (უქმი კერძის) ჩატვირთვით. როდესაც კოქსი გაღვივდება, ჩართავენ ჰაერსაბერ მოწყობილობას, შემდეგ კი შახტში (ჩასატვირთ ფანჯრამდე) ჩატვირთავენ ლითონის, სათბობისა და ფლუსისაგან (კირქვა, მარტენის ღუმლის ფუძე წიდა და სხვ.) შემდგარ მუშა კაზმს. კაზმის გახურების შემდეგ კვლავ რთავენ ჰაერსაბერ მოწყობილობას და ლითონის დნობას იწყებენ. გამდნარი და გადახურებული ლითონი გროვდება ქურაში ან საგროველაში (6). საჭიროების მიხედვით გამდნარ ლითონს ბ-ის ქვედა ღარიდან ან საგროველიდან ციცხვებში ჩაასხამენ, შემდეგ კი — ყალიბებში. სსრკ-ში ბ. ნორმალიზებულია, ამზადებენ 1–3–5–7–10 *ტ/სთ* მწარმოებლურობის ბ-ებს (დიამეტრი — 0,5 — 1,3 *მ*). მსხვილი სერიული წარმოების საამქროებში აგებენ აგრეთვე 20–30 *ტ/სთ* მწარმოებლურობის ბ-ს. ბ-ის ძირითადი სათბობია სამსხმელო კოქსი, რ-საც ნაწილობრივ ანთრაციტით ან კოქსბრიკეტებით ცვლიან. კოქსბრიკეტების გამოყენება ადიდებს ბ-ის მწარმოებლურობას, ამცირებს სათბობის ხარჯსა და გოგირდის შემცველობას თუჯში, აუმჯობესებს თუჯის თვისებებს. ბ-ის ლითონის კაზმი შედგება ბრძმედის სამსხმელო თუჯისაგან, ფოლადისა და თუჯის ჯართისაგან, სამსხმელო საამქროს საბრუნი მასალისა და ფეროშენადნობებისაგან. ბ-ის სათბობის წვის ზონას ჰაერსაბერიდან საჰაერო კოლოფითა (5) და ქშინებით აწვდიან 5–17 *კნ/მ²* (1500–1700 *მმ წყ. სვ.*) წნევის ჰაერს. ლ. მარიენბახმა სსრკ-ში პირველმა დაამუშავა ქშინების ისეთი სისტემა, რ-იც შესაბერ ჰაერს ბ-ის კვეთში უფრო თანაბრად ანაწილებს და 15–20%-ით ამცირებს სათბობის ხარჯს, ადიდებს ბ-ის მწარმოებლურობას (25%-ით) და ლითონის ტემპ-რას. პროცესის ინტენსიფიკაციისათვის შესაბერ ჰაერს ათბობენ ან ჟანგბადით ამდიდრებენ, ზოგჯერ აირისებრ საწვავს უმატებენ. შესაბერი ჰაერის ჟანგბადით გამდიდრება სსრკ-ში დაიწყეს 1944 (ლ. ლევის წინადადებით). გამდიდრების ხარისხზეა დამოკიდებული სათბობის ხარჯის შემცირება (30–50%), ბ-ის მწარმოებლურობის გადიდება (40–80%), თხევადი თუჯის ტემპ-რის გაზრდა (1500°C-მდე, ნაცვლად 1300–1320°C-ისა). ზოგიერთ ბ-ში მხოლოდ აირად სათბობს იყენებენ (ნახ. 2). ბ. უწყვეტად მუშაობს 12–18 *სთ*. შემდეგ სჭირდება მიმდინარე რემონტი. 1951 ნ. ბარინოვმა (სსრკ) შექმნა წყლით გასაცივებელი ბ., რ-იც მიმდინარე რემონტის გარეშე უწყვეტად მუშაობს 100–120 *სთ*. საკერძის მტვრითა და აირებით ატმოსფეროს გაჭუჭყიანების თავიდან ასაცილებლად ნებადართულია მხოლოდ დახურული ბ-ის მშენებლობა. ასეთ ბ-ს აქვს რეკუპერატორები, მტვერსაჭერი, აირსაწმენდი მოწყობილობა, ავტომ. ხელსაწყოებისა და რეგულატორების სისტემა (ნახ. 3).

*ლიტ*.: Леви Л. И., Кислород в ваграночной плавке, М., 1952; Четверухин С. И., Юдкин А. К., Унифицированные закрытые вагранки, «Литейное производство», 1967, № 5.

*მ. ლანჩავა*.

**ბოვუარი** (Beauvoir) სიმონა დე (დ. 9. I. 1908, პარიზი), ფრანგი მწერალი ქალი. ფრანგ. ლიტ. *ეგზისტენციალიზმის* წარმომადგენელი, *ჟ. პ. სარტრის* მიმდევარი და მეგობარი. დაამთავრა სორბონის ფილოს. განყ-ბა. ბ-ის პირველ რომანში „სტუმარი ქალი" (1943) დასმულია ეგზისტენციალიზმის მოძღვრების ერთ-ერთი ძირითადი საკითხი — „სხვა", „მეორე" ადამიანის პრობლემა. შემდგომი რომანებიც — „სხვათა სისხლი" (1944), „ყველა ადამიანი მოკვდავია" (1947) და სხვ.— ეგზისტენციალიზმის კონცეფციების მხატვრული ილუსტრაციაა. რომანში „მანდარინები" (1954, გონკურების პრემია), გარდა ამისა, აღიარებულია საზ. ცხოვრებაში სოც.-პოლიტ. ვითარების მნიშვნელობა და ჩართული ადამიანის აქტ. მოქმედების აუცილებლობის თემა. ეგზისტენციალიზმის ძირითადი პრობლემების საინტერესო ანალიზია მოცემული ფილოს. ესეებში: „პიროსი და სინეასი", „ორაზროვნების მორალისათვის", „პრივილეგიები". ისტ., ფილოს. და სოციოლოგიურ ასპექტშია განხილული ქალის პრობლემა ბ-ის ორტომიან ნაშრომში „მეორე სქესი" (1949). ამგვარივე ხასიათისაა ნაშრომი „სიბერე" (1970). მემუარულ ნაწარმოებებში — „კარგად აღზრდილი ქალიშვილის მემუარები" (1958), „ასაკის ძალა" (1960), „საგანთა ძალა" (1963) ცოცხლად და ობიექტურადაა აღწერილი I და II მსოფლიო ომების ეპოქა, ინტელიგენციის ძიებანი და მისწრაფებანი, დიდი ფრანგი მწერლების სახეები. ბ. ავტორია აგრეთვე რომანებისა „ძალიან მშვიდი სიკვდილი" (1964) და „ლამაზი სურათები" (1966), პიესისა „უსარგებლო პირები" (1945), ამერიკისა და ჩინეთის შესახებ რეპორტაჟებისა და ბევრი პოლიტ. წერილისა. II მსოფლიო ომის შემდეგ ბ. აქტიურად მონაწილეობს სოც. უსამართლობის წინააღმდეგ და მშვიდობის დაცვისათვის ბრძოლაში.

*თხზ*.: ლამაზი სურათები, თბ., 1971; ძალიან მშვიდი სიკვდილი, «ხომლი», 1971, № 6.

*ლიტ*.: Евнина Е. М., Современный французский роман, М., 1962; Шкунаева И. Д., Современная французская литература, М., 1961. *მ. ბაქრაძე*.




ბოვი. ნახ. 1. ბოვის სქემატური ჭრილი: 1—ქურა; 2—შახტი; 3—მილი; 4—ნაპერწკალსაქრობი; 5—საჰაერო კოლოფი; 6—საგროვებელი; 7—ქშინები; 8—ლითონის გამოსაშვები კრიჭა.




ბოვი. ნახ. 3. დახურული ბოვის სქემატური ჭრილი: 1—ქურა; 2—ქშინი; 3—საჰაერო კოლოფი; 4—შახტი; $d_1$—განშლის უდიდესი დიამეტრი, $d_2$—ბოვის ვიწრო ნაწილის დიამეტრი.




ბოვი. ნახ. 2. საირო ბოვის სქემატური ჭრილი: 1—შახტის ზედა ზონის ქვედა საფეხური; 2—შახტის ზედა ზონის ზედა საფეხური; 3—გარდამავალი კრიჭა; 4—საგროვებელი; 5—აირის სანთურები.

**ბოზალი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (სულდის სოფსაბჭო). ახალქალაქის პლატოზე, ხოზაფინის ტბის ჩრდ.-აღმ.-ით. ზ. დ. 1950 *მ*, ახალქალაქიდან 21 *კმ*. სულდის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ბოზაური,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (დიდაჭარის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ღორჯომისწყლისა (აჭარისწყლის მარჯვ. შენაკადი) და ნაფლატისწყლის შესართავთან. ზ. დ. 1280 *მ*, ხულოდან 15 *კმ*. დიდაჭარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ირემაძეებში (2 *კმ*).

**ბოზდაღი,** ქედი აზერბ. სსრ-ში, ძირითადად მტკვრის მარჯვენანაპირეთში. ქედის აღმ. ნაწილს კვეთს მდ. მტკვარი, ჩრდ-იდან ესაზღვრება მინგეჩაურის წყალსაცავი. სიმაღლე 500 *მ*-მდე. აგებულია ნეოგენური თიხებით, ქვიშაქვებით. ფართოდაა განვითარებული თიხოვანი კარსტი და ბედლენდი. ნახევარუდაბნოს ლანდშაფტი.

**ბოზე** (Bose), ბ ო ს ი შატენდრანატ (დ. 1. I. 1894, კალკუტა), ინდ. ფიზიკოსი. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1958). ინდ. ეროვნ. პროფესორი (1958). დაამთავრა კალკუტის უნ-ტი (1915). 1924—25 მუშაობდა პარიზში მ. *სკლოდოვსკაკიურისთან*. 1926—45 დაკის, ხოლო 1945—56 — კალკუტის უნ-ტების პროფესორი. ბ-ს ძირითადი შრომები დაკავშირებულია კვანტური სტატისტ. შექმნასთან. დაეყრდნო რა დაშვებას, რომ სინათლის კვანტების სისტემის ორი მდგომარეობა, რ-ებიც ფაზურ სივრცეში ერთნაირ ნაწილაკთა ურთიერთგადასმის შედეგად მიიღება, იგივურია, ბ-მ გამოიყვანა პლანკის ფორმულა აბსოლუტურად შავი სხეულის მიერ გამოსხივებული ენერგიის განაწილებისათვის. ბ-ს მეთოდი განავითარა ა. *აინშტაინმა*, რ-მაც გამოიყენა ბ-ს ფორმულა იდეალური აირისათვის და ამით საფუძველი ჩაუყარა ბოზე-აინშტაინის კვანტურ სტატისტიკას (იხ. *სტატისტიკური ფიზიკა*). ნაწილაკებს, რ-ებიც ემორჩილებიან ამ სტატისტიკას, ბოზე-ნაწილაკები ანუ *ბოზონები* ეწოდება.

*თხზ.*: Plancks Gesetz und Lichtquantenhypothese, «Zeitschrift für Physik», 1924, Bd. 26, № 3.

**ბოზე-აინშტაინის სტატისტიკა,** ერთ-ერთი კვანტური სტატისტიკა, რ-იც აღწერს ე. წ. გადაგვარებულ აირს. შექმნა შ. *ბოზემ* 1924. იმავე წელს ამ მიმართულებით მნიშვნელოვანი შედეგები მიიღო ა. აინშტაინმა.

კვანტურ სტატისტიკაში მიღებულია, რომ იგივური ნაწილაკების გადასმით მიღწეული ყველა მდგომარეობა უნდა ჩაითვალოს აირის იგივურ მდგომარეობად. ამრიგად, აირის მდგომარეობათა რიცხვის დათვლისას მნიშვნელობა აქვს მხოლოდ იმას, თუ რომელ მდგომარეობაში რამდენი ნაწილაკია. *ფერმი-დირაკის სტატისტიკისაგან* განსხვავებით ბ.-ა. ს-ში თითოეულ კვანტურ მდგომარეობაში შეიძლება გვქონდეს ნაწილაკთა ნებისმიერი რიცხვი.

ბოზეს განაწილების ფუნქციას აქვს შემდეგი სახე: $f(\varepsilon)=\{\exp[(\varepsilon-\mu)/kT]-1\}^{-1}$, სადაც $f(\varepsilon)$ არის ნაწილაკთა რიცხვი $\varepsilon$ ენერგიის მქონე კვანტურ მდგომარეობაში, $T$—აბსოლ. ტემპ-რა, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $\mu$ — ქიმ. პოტენციალი, რ-იც ტემპ-რის ფუნქციაა. იმისათვის, რომ $f(\varepsilon)$ დადებითი იყოს ყველა $\varepsilon$-თვის, საჭიროა $\mu\leq 0$. იმ შემთხვევაში, როცა $\exp(-\mu/kT)\gg 1$ (გადაუგვარებლობის კრიტერიუმი), ბოზეს განაწილების ფუნქცია გადადის ბოლცმანის განაწილების ფუნქციაში $f(\varepsilon)=\exp[(\mu-\varepsilon)/kT]$.

ბოზეს აირისათვის კლაპეირონის განტ. არ გამოდგება. აინშტაინმა გვიჩვენა, რომ დაბალ ტემპ-რაზე ადგილი უნდა ჰქონდეს ბოზეს აირის კონდენსაციას, რაც იმას ნიშნავს, რომ ნაწილაკები დაგროვდება ძირითად მდგომარეობაში.

თუ ბოზეს აირში ნაწილაკთა რიცხვი არაა ფიქსირებული, მაშინ $\mu=0$ და ბოზეს განაწილება პლანკის განაწილებაში გადადის.

როცა აირი ატომების ან მოლეკულებისაგან შედგება, გადაუგვარებლობის კრიტერიუმი ყოველთვის დაცულია და ამიტომ ჩვეულებრივი აირი გადაუგვარებელი ანუ ბოლცმანის აირია. ბოზე-აირის ყველაზე მნიშვნელოვანი მაგალითებია შავი გამოსხივება (ფოტონების აირი), მყრის სითბური რხევების კვანტების — ფონონების აირი და ფერომაგნ. სპინური ტალღების კვანტების — მაგნონების აირი.

*ლიტ.*: Боголюбов Н. Н., Лекції з квантової статистики, К., 1949; Ландау Л. Д., Лифшиц Е. М., Статистическая физика, М.—Л., 1951 (Теоретическая физика, т. 4); Леонтович М. А., Статистическая физика, М.—Л., 1944; Майер Дж., Гепперт-Майер М., Статистическая механика, пер. с англ., М., 1952; Шредингер Э., Статистическая термодинамика, пер. с англ., М., 1948. *გ. ხუციშვილი.*

**ბოზე-აირი,** ბ ო ზ ე ს ა ი რ ი, ნულოვანი ან მთელრიცხვა სპინის მქონე არაურთიერთქმედი ნაწილაკებისაგან შედგენილი აირი, რ-იც ემორჩილება *ბოზე-აინშტაინის სტატისტიკას*. ბ.-ა-ს მიეკუთვნება ფოტონების აირი, აგრეთვე *კვაზინაწილაკების* (მთელი სპინით) აირი.

**ბოზე-ნაწილაკი,** იხ. *ბოზონი*.

**ბოზე-სითხე,** იხ. *კვანტური სითხე*.

**ბოზონი,** ბ ო ზ ე-ნ ა წ ი ლ ა კ ი, ნულოვანი ან მთელრიცხვა *სპინის* მქონე ნაწილაკი. ბ. ემორჩილება ბოზე-აინშტაინის სტატისტიკას (აქედან წარმოდგა ნაწილაკის სახელწოდება). ბ-ს მიეკუთვნება ზოგი ბირთვი, ატომი, მოლეკულა, ელემენტარული ნაწილაკებიდან — ფოტონი, π-მეზონები, K-მეზონები. რამდენიმე ნაწილაკისაგან შედგენილი სისტემა ბ-ა, თუ მასში შემავალი *ფერმიონების* რიცხვი ლუწია. ამიტომ ბ-ა ის ბირთვი, რ-ის მასური რიცხვი $A$ ლუწია. ატომი მიეკუთვნება ბ-ს, თუ $A+Z$ ($Z$ რიგითი ნომერია) ლუწია, მაგ., ატომი $^4He$. ბ-ა აგრეთვე კრისტ. მესრის სითბური რხევების კვანტი — *ფონონი* და ფერომაგნ. სპინური ტალღების კვანტი — *მაგნონი* (იხ. აგრეთვე *ბოზე-აინშტაინის სტატისტიკა*).

**ბოზორგ ალავი** (დ. 2. II. 1904, თეირანი), ირან. მწერალი, პუბლიცისტი, ლიტერატურათმცოდნე. სწავლობდა გერმანიაში. განიცადა დეკადენტური ლიტ-რის გავლენა (მოთხრობათა კრებ. „ჩემოდანი", 1935). სამშობლოში დაბრუნების შემდეგ ჩაება დემოკრ. მოძრაობაში. ბ. ა-ს შემოქმედების ძირითადი თემაა ირან. ინტელიგენციის ბრძოლა სოც. პროგრესისათვის (მოთხრობათა კრებ. „საპატიმროს წერილები", 1941; მემუარული მოთხრობა „ორმოცდაცამეტი", 1942; მოთხრობათა კრებ. „წერილები", 1951, რისთვისაც მიიღო მშვიდობის მსოფლიო საბჭოს საერთაშ. პრემია — ოქროს მედალი; რომანი „მისი თვალები", 1952). ავტორია გერმ. ენაზე დაწერილი პუბლიც. ნარკვევებისა „მებრძოლი ირანი" (1955), „სისხლიანი ნავთი" (1956), „ვარდებისა და ბულბულების ქვეყანა" (1957) და ნაშრომისა „თანამედროვე სპარსული ლიტერატურის ისტორია და განვითარება" (1964). სსრკ-ში მოგზაურობის შთაბეჭდილებები გადმოსცა წიგნში „უზბეკები" (1948).

*თხზ.*: [წიგნში] სპარსული მოთხრობები, თბ., 1958.

*ლიტ.*: Шойтов А. М., Некоторые особенности творческого метода Бозорга Алави, «Краткие сообщения Ин-та востоковедения АН СССР», 1959, т. 36.

**ბოთე** (Bothe) ვალტერ (8. I. 1891, ორანიენბურგი, ბერლინის მახლობლად, — 8. II. 1957, ჰაიდელბერგი), გერმ. ფიზიკოსი (გფრ). დაამთავრა ბერლინის უნ-ტი (1914). მ. *პლანკის* მოწაფე, ბერლინის (1929), გისენის (1930), ჰაიდელბერგის (1932—34 და კვლავ 1946-იდან) უნ-ტების პროფესორი. 1934-იდან ფიზ. ინ-ტის (კაიზერ ვილჰელმის ინ-ტი) დირექტორი. დაამუშავა დამთხვევათა მეთოდი, რ-მაც დიდი გამოყენება ჰპოვა ატომურ ფიზიკაში. კოსმ. სხივების შესწავლისადმი მიძღვნილი შრომებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია (1954).

*ლიტ.*: Лейкин Г. А., Вальтер Боте, «Природа», 1955, № 12.

**ბოთლიხელები,** დაღესტნის ასსრ დას. ნაწილში მცხოვრებ ხუნძთა ერთ-ერთი ეთნოგრ. ჯგუფი. ლაპარაკობენ *ბოთლიხურ ენაზე*. კულტურითა და ყოფით ახლოს დგანან ხუნძებთან. რელიგია — ისლამი. შემონახული აქვთ ზოგიერთი ეთნოგრ. თავისებურება. ძველად განვითარებული ჰქონდათ მეთუნეობა. ქალები თავსაბურავად ხმარობდნენ ე. წ. „კუთხოვან ჩუქტას". ამჟამად ყოფისა და კულტურის ეს ლოკალური თავისებურებანი თანდათანობით დავიწყებას ეძლევა. ბ-ის ეთნ. ტერიტორია გამოირჩევა თბილი ჰავით და ნაყოფიერი მიწებით. რამაც გარკვეული გავლენა იქონია მათ სამეურნეო ყოფაზე. მეურნეობის მთავარი დარგი ძველთაგანვე იყო მიწათმოქმედება.

*ლიტ.*: Гудава Т. Е., Ботлихский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; Народы Дагестана. Сб. ст., М., 1955; Народы Кавказа, т. 1, М., 1960. *ა. რობაქიძე.*

**ბოთლიხური ენა,** დაღესტნურ ენათა ანდიური ქვეჯგუფის ერთ-ერთი უმწერლობო ენა. გავრცელებულია ბოთლიხის რ-ნის ორ აულში — ბოთლიხსა და მიარსუში. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 3 ათ. კაცი (*ბოთლიხელები*).

ბ. ე-ის ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია ხუთი მარტივი ხმოვნის გარდა ნაზალიზებული ხმოვნების არსებობა. ყრუ სპირანტებსა და აფრიკატებს შორის არის ფონოლოგიური დაპირისპირება „სუსტი—ძლიერი". დასტურდება ფარინგალური და ლარინგალური თანხმოვნები, სპეციფიკური ყრუ ლატერალური თანხმოვნები. მახვილი სუსტი, დინამიკურია.

ბ. ე. აგლუტინაციური, ანალიზური წყობის ტენდენციით (უპირატესად — ზმნაში). ყველა მორფოლ. კატეგორია, გრამატ. კლასის გარდა, გადმოცემულია სუფიქსებით. მხოლ. რიცხვში გარჩეულია სამი გრამატ. კლასი, მრავლობითში — ორი (ცოცხალთა და არაცოცხალთა). ბრუნება განვითარებულია: ოთხი ძირითადი ბრუნვის გარდა დასტურდება ორ ათეულამდე ლოკატიური ბრუნვა, რ-იც ექვს სერიას ქმნის. ზმნა იცვლება გრამატ. კლასებისა და დრო-კილოთა მიხედვით. ძირითადი დროებია აწმყო, ნამყო და მყოფადი. ზმნაში რიცხვის გადმოცემა დაკავშირებულია გრამატ. კლასის აღნიშვნასთან. ბრძანებითში გარჩეულია გარდამავლობა-გარდაუვალობა. სიტყვაწარმოება სუსტადაა განვითარებული. გარდამავალი ზმნა ერგატიულ კონსტრუქციას ქმნის. რთული წინადადების ასაგებად ფართოდაა გამოყენებული მიმღეობიანი და აბსოლუტივიანი კონსტრუქციები.

ბ. ე-ში ძირითადი ლექსიკური ფონდი



ბოიანა. ძველი ეკლესია (მარცხენა ნაწილი: X—XI სს.). მარჯვნივ—XIII ს. მინაშენი.

კარგადაა დაცული, თუმცა მნიშვნელოვანია ნასესხებ სიტყვათა რაოდენობა. ბოთლიხისა და მიარსუს მეტყველებას შორის უმნიშვნელო სხვაობაა (ძირითადად ფონეტ. ხასიათისა). ბოთლიხელები ორენოვანი ხალხია: დედაენის გარდა ყველამ იცის ახლომონათესავე ხუნძური, რ-იც მათთვის სალიტ. ენაა (ხუნძურ ენაზეა ადგილ. საქმისწარმოება, დაწყებითი სკოლა, ადგილ. გაზეთი).

*ლიტ.*: გ უ დ ა ვ ა ტ., ბოთლიხური ენა, თბ., 1962; მ ი ს ი ვ ე, Ботлихский язык, წგ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; Д и р р А., Материалы для изучения языков и наречий андо-дидойской группы, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1909, в. 40.

*ტ. გუდავა.*

**ბოიანა**, ძველი სოფელი ბულგარეთში, ამჟამად სოფიის ერთ-ერთი რ-ნი. ცნობილია შუა საუკ. ეკლესიით, რ-ის ყველაზე ძველი, აღმ. ნაწილი (სავარაუდოა X—XI სს.) პატარა, გეგმით თითქმის კვადრატული, ჯვარულ-გუმბათოვანი, ქვით ნაგები ერთფასადიანი ეკლესიაა. XIII ს-ში მას მიაშენეს მეორე, ისეთივე გეგმის ეკლესია, ხოლო XIX ს-ში — ნართექსი. შემონახულია უნიკალური მოხატულობა — XI—XII სს. ფრესკები (ძვ. ნაწილში) და ტემპერით შესრულებული ფერწერა (1259).

**ბოიანი**, XI—XII სს. რუსი სახალხო მგოსანი, რ-იც თხზავდა სასიმღერო ლექსებს რუსი მთავრების გმირობის შესახებ. ბ. პირველად მოხსენიებულია ძველ რუს. ლიტ. ძეგლში „ამბავი იგორის ლაშქრობისა“, სადაც მას „ძველი დროის ბულბულს“, „ჯადოქარ მომღერალს“ უწოდებენ. ბ-ის სახელი რუს. ენაში პოეტის აღმნიშვნელ საზ. სახელად იქცა.

**ბოიანი** (Boian), თანამედროვე რუმინეთისა და ბულგარეთის ტერიტორიაზე გავრცელებული ნეოლითური კულტურა (ძვ. წ. IV ათასწლ.). სახელწოდება მიიღო ბოიანის ტბის (რუმინეთი) პირას მდებარე ნამოსახლარისაგან. ხანგრძლივი განვითარების პერიოდში იცვლებოდა კულტურის გავრცელების არე, საცხოვრ. ნაგებობანი, კერამიკა, შრომის იარაღი. მდინარისპირა მიწურებიანი დასახლებები იცვლებოდა ბორცვებზე განლაგებული მიწისზედა სახლებით. ბ-თვის დამახასიათებელია რუხი გაპრიალებული, ჩაღარული ორნამენტით შემკული კერამიკა, რ-იც ხშირად თეთრი პასტით ივსებოდა. კულტურის უფრო გვიანდ. საფეხურის ჭურჭელი მოხატულია თეთრი საღებავითა და გრაფიტით. იარაღებიდან აღსანიშნავია ქვის ცულები. მოსახლეობა მისდევდა მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, ნადირობას, თევზჭერას. ბ-ის კულტურამ მნიშვნელოვანი როლი შეასრულა *გუმელნიცის* ენეოლითური კულტურის ჩამოყალიბებაში.

*ლიტ.*: П а с с е к Т. С., Новые открытия на территории СССР и вопросы поздненеолитических культур Дунайско-Днестровского междуречья, «Советская археология», 1958, № 1.

**ბოიარდო** (Boiardo) მატეო მარია, გრაფი ს კ ა ნ დ ი ა ნ ო (1441, სკანდიანო, — 20. XII. 1494, რეჯო), იტალ. პოეტი. ცხოვრობდა ფერარის სასახლის კარზე. თარგმნიდა ბერძნულიდან, თხზავდა ეკლოგებს ლათ. და იტალ. ენებზე. ლუკიანეს დიალოგებზე აგო დრამა „ტიმონე“. 1472—76 დაწერა სამი წიგნი სასიყვარულო კანცონებისა და სონეტებისა. სახელი გაუთქვა სარაინდო პოემამ „გამიჯნურებული ორლანდო“ (69 სიმღერა ოქტავებად, ორი ნაწილი — 1486, მესამის დასრულება ვერ მოასწრო). ნაწარმოებში მოთხრობილია მშვენიერი, მაგრამ ქარაფშუტა ანჟელიკისადმი კარლოს დიდის დისწულის ორლანდოს (როლანდის) ბედუკუღმართი სიყვარულის ამბავი და მისი თავგადასავალი. პოემაში იგრძნობა რემინისცენციები არტურის ციკლის რომანებიდან, შანსონ დე ჟესტიდან, შუა საუკ. ლეგენდებიდან, ანტ. მითოლოგიიდან, ვერგილიუსიდან. მათ საფუძველზე პოეტმა შექმნა სრულიად ახ. ეპიზოდები, გმირები, განსხვავებული ფანტასტ. სამყარო, რ-იც კარგად მიუსადაგა თავისი პოეზიის რომანტ. სულს. პოეტს მრავალი მიმბაძველი და გამგრძელებელი გამოუჩნდა, რ-თაგან განსაკუთრებით აღსანიშნავია ლ. *არიოსტო*.

**ბოიარები**, 1. ფეოდალური საზ-ბის უმაღლესი ფენა რუს. სახელმწიფოში (დიდ მთავრებთან და საუფლისწულო მთავრებთან ერთად) X—XVII სს-ში. ბ-ს დიდი მთავრების შემდეგ წამყვანი ადგილი ეჭირათ სახელმწ. მმართველობაში. სიტყვა „ბოიარინის“ წარმოშობა საბოლოოდ არ არის გარკვეული. იგი განეკუთვნება VI—IX სს., როცა სლავებში გვაროვნულ-ტომობრივი კავშირების რღვევა დაიწყო. X—XI სს-ში ბ. ორ ფენად გაიყვნენ — მთავართა და ე. წ. ერობათა (ქალაქის მამები) ბ-ად.

ბ. მთავრის ვასალები იყვნენ და ევალებოდათ მის ჯარში სამსახური, ამასთან ერთად, უფლება ეძლეოდათ გადასულიყვნენ ახალ სიუზერენთან. ბ. თავიანთი სამემკვიდრეო მამულის სრული ბატონები (სენიორები) იყვნენ, ჰყავდათ ვასალებიც. XII—XV სს-ში, ფეოდ. დაქუცმაცებულობის პერიოდში, მთავრის ხელისუფლების დასუსტებასთან ერთად ბ-მა ეკონ. სიძლიერე და პოლიტ. გავლენა მოიპოვეს. გაიზარდა მათი სწრაფვა დამოუკიდებლობისაკენ. ბ-თან ბრძოლაში მთავრები მსახურეულ ფეოდალებს ეყრდნობოდნენ. XIV—XV სს-ში ერთიანი ცენტრალიზებული სახელმწიფოს ჩამოყალიბებამ ბ-ის ქონებრივი და პოლიტ. უფლებები შეკვეცა. XV ს. ბოლოს რუს. ცენტრალიზებული სახელმწიფოს წარმოქმნამ ბ-ს უფრო მეტად დააკარგვინა სოც.-ეკონ. და პოლიტ. პრივილეგიები. ბოიარულ არისტოკრატიას განსაკუთრებით მძიმე დარტყმა მიაყენა ივანე IV-ის მიერ შექმნილმა *ოპრიჩნინამ*. XVII ს-ში ბ. თანდათან დაკნინდნენ და თავადაზნაურობის უფლებებამდე დავიდნენ.

2. XV ს-იდან რუს. სახელმწიფოში ფეოდალთა უმაღლესი ჩინი. ბოიარინის წოდება *ბოიართა სათათბიროს* სხდომებზე მონაწილეობის უფლებას იძლეოდა და ამავე სათათბიროს უმაღლეს ჩინად ითვლებოდა. 1682 „მესტნიჩესტვოს“ გაუქმებამ საბოლოოდ დასცა ბ-ის გავლენა. ბოიარობა, როგორც წოდება, გააუქმა პეტრე I-მა XVIII ს. დასაწყისში.

3. საფეოდალო მნიშვნელობით — ყველა ფეოდალი-მემამულე, ასე უწოდებდა მათ XVII ს-ში მათზე დამოკიდებული ხალხი. მოგვიანებით სიტყვა „ბ-მა“ მოდიფიცირება განიცადა, მიიღო ბატონის მნიშვნელობა — „ბარე“, „ბარინ“.

*ლიტ.*: К л ю ч е в с к и й В. О., История сословий в России, Соч., т. 6, М., 1959; П а в л о в - С и л ь в а н с к и й Н., Государевы служилые люди. Происхождение русского дворянства, СПб., 1898.

**ბოიართა სათათბირო**, მთავართან (1547-იდან მეფესთან) არსებული უზენაესი საბჭო რუს. სახელმწიფოში (X ს-იდან XVIII ს. დასაწყისამდე) საკანონმდებლოსათათბირო უფლებით. ბ. ს-ში შედიოდნენ ფეოდ. არისტოკრ. წარმომადგენლები. მონაწილეობდა საკანონმდებლო, საგარეო პოლიტიკის, სახელმწ. წყობის, რელიგიისა და სხვ. საკითხთა განხილვაში. კიევის რუსეთში ბ. ს. ერქვა მთავრის თათბირს რაზმელებთან, საერობო ბოიარებთან, ადგილ. გვაროვნ. არისტოკრატიის შთამომავლებთან. მას ზოგჯერ სამღვდელოების წარმომადგენლებიც ესწრებოდნენ. XI ს-ში ბ. ს-ში ჭოლოდ ბოიარები შედიოდნენ. ფეოდ. დაქუცმაცებულობის პერიოდში იგი დიდი მთავრისა და მისი გარკვეული პოლიტ. უფლებების მქონე ვასალების საბჭო იყო. XV ს. დასაწყისში ბ. ს-ში მხოლოდ დიდი ბოიარები — მთავრის მუდმივი მრჩევლები შედიოდნენ. XV ს. ბოლოს მუდმივმოქმედ სათათბირო ორგანოდ გადაიქცა. 1550-იან წლებში რეფორმებისა და განსაკუთრებით *ოპრიჩნინის* მეშვეობით ბოიართა არისტოკრ. პოზიციები მნიშვნელოვნად შეიკვეცა. მიუხედავად ამისა, XVI ს. II ნახ. და XVII ს-ში წოდებრივ-წარმომადგენლობითი მონარქიის დროს ბ. ს. გარკვეულ ფარგლებში მეფესთან იყოფდა ხელისუფლებას. ვ. ი. ლენინის დახასიათებით, XVII ს. რუსეთის სახელმწ. წყობის დამახასიათებელი ნიშანი იყო თვითმპყრობელობის, ბ. ს-ს და ბოიართა არისტოკრატიის ერთობლივი არსებობა. XVII ს. II ნახ-ში ბ. ს-ს მნიშვნელობამ თანდათან იკლო. სენატის შექმნის შემდეგ 1711 გაუქმდა.

*ლიტ.*: К л ю ч е в с к и й В. О., Боярская дума Древней Руси, 5 изд., П., 1919.



ბოიანის კულტურის კერამიკა.



ბოიართა სათათბიროს სხდომა მიხეილ თეოდორეს ძის დროს. პოლშტაინის ელჩების მიღება. ნახატი ა. ოლეარიუსის «მოგზაურობიდან». 1956.

**ბოიკო** ივანე ნიკიფორის ძე [დ. 11 (24). X. 1910, სოფ. ჟორნიშჩე, ვინიცის ოლქი], პოლკოვნიკი (1944), საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (10. I. 1944 და 26. IV. 1944). სკკპ წევრი 1940-იდან. საბჭ. არმიაშია 1930-იდან. დაამთავრა ჯავშანსატანკო სასწავლებელი (1935) და ჯავშანსატანკო კურსები (1939). მონაწილეობდა ბრძოლებში მდ. ხალხინ-გოლთან. დიდ სამამულო ომში განვლო გზა ბატალიონის მეთაურის მოადგილიდან სატანკო ბრიგადის მეთაურამდე. 1948 დაამთავრა ჯავშანსატანკო ჯარების სამხ. აკადემიასთან არსებული აკად. კურსები. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენით და მედლებით. 1956-იდან თადარიგშია.



ი. ბოიკო.

**ბოიკოტი** (ინგლ. boycott, ინგლ. მოურავის ჩ. კ. ბოიკოტის სახელის მიხედვით, რ-ის წინააღმდეგაც 1880 პირველად გამოიყენეს ეს ღონისძიება მისი სისასტიკით აღშფოთებულმა ირლ. მოიჯარეებმა). 1. ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი — სახელმწიფოს უარი ეკონ., დიპლ. თუ სხვა ურთიერთობა იქონიოს ამა თუ იმ სახელმწიფოსთან. ბ-ის მიზანია

საერთაშ. სამართ. ნორმის დამრღვევ სახელმწიფოს ხელი აღებინოს მართლსაწინააღმდეგო მოქმედებაზე, აღადგენინოს შელახული უფლება და ა. შ. ეს იძულებითი ღონისძიება არაა დაკავშირებული შეიარაღებული ძალის გამოყენებასთან. გაეროს წესდება ითვალისწინებს ამგვარი იძულების განხორციელებას საერთაშ. მშვიდობის დაცვის ან აღდგენის მიზნით. უშიშროების საბჭო უფლებამოსილია მოსთხოვოს გაეროს წევრ სახელმწიფოებს ისეთი ზომების მიღება მშვიდობის დარღვევის საფრთხის შემქმნელი ან მშვიდობის დამრღვევი სახელმწიფოს მიმართ, როგორიცაა „ეკონომიკურ ურთიერთობათა, სარკინიგზო, საზღვაო, საჰაერო მიმოსვლის, საფოსტო, სატელეგრაფო, რადიო და კავშირგაბმულობის სხვა საშუალებათა სრული ან ნაწილობრივი შეწყვეტა, აგრეთვე დიპლომატიური ურთიერთობის გაწყვეტა“ (მ. 41). ცალკეულმა სახელმწიფომ ბ. შეიძლება გამოიყენოს, როგორც *რეპრესალიის* ფორმა. მისი გამოყენება მართლსაწინააღმდეგო მიზნით, მაგ., სახელმწიფოს შინაგან საქმეებში ჩასარევად, რასაც იმპერიალ. სახელმწიფოები ხშირად მიმართავენ, საერთაშ. სამართალდარღვევაა. სსრკ-ის პრაქტიკაში ცნობილია ბ-ის გამოყენება ამა თუ იმ სახელმწიფოს მტრული მოქმედების საპასუხოდ (ამ სახელმწიფოსთან ყოველგვარი ურთიერთობის შეწყვეტა, უარის თქმა მისგან საქონლის შესყიდვაზე ანდა მის ტერიტორიაზე მოწვეულ საერთაშ. კონფერენციებში მონაწილეობაზე და სხვ.). 2. ბ. ე კ ო ნ ო მ ი კ უ რ ი — ეკონ. ბრძოლის ფორმა, რ-ის დროს მთლიანად ან ნაწილობრივ წყდება ეკონ. ურთიერთობა ცალკეულ პირთან, ორგანიზაციასთან ან სახელმწიფოსთან. ბ-მა შეიძლება მოიცვას სახელმწიფოთაშორისი ეკონ. კავშირების ყველა ფორმა ან გავრცელდეს რომელიმე მათგანზე. ეკონ. ბ-ის ერთ-ერთი პირველი მაგალითია ჩრდ. ამერიკის ინგლ. კოლონიების ბ. ინგლისიდან შემოზიდულ საქონელზე XVIII ს. 50-იან წლებში. იმპერიალ. სახელმწიფოების საერთაშ. ეკონ. ურთიერთობათა პრაქტიკაში ბ. სხვა ქვეყნებზე ეკონ. ზემოქმედების საშუალება და მათ საშინაო საქმეებში ჩარევის იარაღია. საბჭ. რესპ. ეკონომიკური *ბლოკადის* ჩაფუშვის შემდეგ იმპერიალ. სახელმწიფოები შეეცადნენ გამოეყენებინათ ეკონ. ბ. (20 — 30-იან წწ.), რაც გამოიხატა საბჭ. ხე-ტყის, ნავთობის, ასანთისა და სხვა საქონლის შესყიდვის საწინააღმდეგო კამპანიაში. II მსოფლიო ომის შემდეგ აშშ, კანადა და დას. ევრ. ზოგიერთი სახელმწიფო ცდილობდა სოციალ. ქვეყნების ეკონ. ბ. მოეწყო. იკრძალებოდა ამ ქვეყნებიდან სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში საქონლის გატანა; სოციალ. ქვეყნებიდან შემოტანილ საქონელზე დაწესდა დისკრიმინაციული რეჟიმი, რ-იც გავრცელდა არა მარტო ვაჭრობაზე, არამედ ნაოსნობაზე, საერთაშ. საფინანსო-საკრედიტო და საანგარიშსწორებო ურთიერთობებზე. კაპიტალ. ქვეყნებში ბ. მონოპოლიების კონკურენციული ბრძოლის მნიშვნელოვანი იარაღია.

3. ბ. შ რ ო მ ი თ უ რ თ ი ე რ თ ო ბ ე ბ შ ი — კაპიტალ. ქვეყნებში ბ. მეწარმეთა წინააღმდეგ მუშათა კლასის ბრძოლის ერთ-ერთი საშუალებაა და ნიშნავს უარის თქმას ბოიკოტირებული საწარმოს მფლობელთან სამუშაოდ მოწყობაზე ან ამ საწარმოს პროდუქციის შესყიდვაზე. ზოგ კაპიტალ. სახელმწიფოში მშრომელთა მიერ ბ-ის მოწყობა აკრძალული ან შეზღუდულია (მაგ., იტალიაში ბ-ის მოწყობისათვის დადგენილია სისხლისსამართ. პასუხისმგებლობა — თავისუფლების აღკვეთა 3 წლამდე).


რ. ბოილი.

**ბოილერი** (ინგლ. boiler — ქვაბი, სადუღარი), ცხელი წყლით მომარაგებისა და თბომომარაგების სისტემებში წყლის შესათბობი მოწყობილობა. იხ. აგრეთვე *წყალშემთბობი*.

**ბოილი** (Boyle) რობერტ (25. I. 1627, ლიზმორი, ირლანდია,— 31. XII. 1691, ლონდონი), ინგლ. ქიმიკოსი და ფიზიკოსი. 1665 მიიღო ოქსფორდის უნ-ტის საპატიო დოქტორის ხარისხი ფიზიკაში. 1680 აირჩიეს ლონდონის სამეფო საზ-ბის პრეზიდენტად, რაზედაც უარი განაცხადა.

წიგნში „ქიმიკოს-სკეპტიკოსი“ (გამოიცა 1661 ანონიმურად) ბ. ამტკიცებდა, რომ ქიმია უნდა გამოიყოს დამოუკიდებელ მეცნიერებად. იგი უარყოფდა მოძღვრებას ოთხი სტიქიის (ცეცხლი, ჰაერი, წყალი და მიწა) შესახებ. ილაშქრებდა პარაცელსის 3 საწყისის (გოგირდი, ვერცხლისწყალი, მარილი) წინააღმდეგ, რ-ებისგანაც თითქოს ყველა ბუნებრივი სხეული შედგებოდა. ბ. ელემენტებად თვლიდა მარტივ სხეულებს, რ-თა მიღება სხვა სხეულიდან შეუძლებელი იყო. ბ. ექსპერ. კვლევაში ფართოდ იყენებდა თვისებრივ და რაოდენობრივ მეთოდებს. დამოუკიდებლად მიიღო ფოსფორი და აღწერა მისი თვისებები. მან ჩამოაყალიბა ქიმ. ელემენტის პირველი მეცნ. განმარტება, შემოიტანა ქიმიაში ექსპერ. მეთოდი. საფუძველი ჩაუყარა ქიმ. ანალიზის სველ მეთოდს.

ბ-ს ეკუთვნის ფუნდამენტური შრომები ფიზიკაში. 1662 რ. ტოუნლეისთან ერთად დაადგინა ჰაერის ერთი და იმავე მასისათვის მოცულობის დამოკიდებულება წნევისაგან უცვლელი ტემპ-რის პირობებში. იხ. *ბოილ-მარიოტის კანონი*.

*ლიტ*.: Д ж у а М., История химии, пер. с итал., М., 1966; F u l t o n J. F., A bibliography of the honourable R. Boyle, Oxf., 1961.

**ბოილ-მარიოტის კანონი**, აირის ერთ-ერთი ძირითადი კანონი, რ-ის თანახმადაც მუდმივ ტემპ-რაზე იდეალური აირის მოცემული მასის $V$ მოცულობა მისი $p$ წნევის უკუპროპორციულია, ე. ი. $pV = C = \text{const}$ (ნახ. 1). $C$ მუდმივა აირის მასისა (*მოლების რიცხვისა*) და მისი *აბსოლუტური ტემპერატურის* პროპორციულია. ცდის მონაცემების საფუძველზე კანონი დაადგინეს ინგლ. მეცნიერმა რ. ბოილმა (R. Boyle) (1662) და მისგან დამოუკიდებლად ფრანგმა მეცნიერმა ე. მარიოტმა (E. Mariotte) (1676).

ბოილ-მარიოტის კანონი



ნახ. 1. იდეალური აირის უცვლელი მასის V მოცულობის დამოკიდებულება p წნევისაგან მუდმივი T ტემპერატურის დროს. $T_1$, $T_2$, $T_3$ იზოთერმებს ტოლგვერდა ჰიპერბოლების სახე აქვს, $A_1$ და $A_2$ ფართობები C მუდმივას ტოლია.



ნახ. 2. რეალური აირების ქცევის გადახრა ბოილ-მარიოტის კანონიდან. წყვეტილხაზი შეესაბამება $pV=C$ წირს.

ბ.-მ. კ. გამომდინარეობს აირის კინეტიკური თეორიიდან იმ დაშვების საფუძველზე, რომ მოლეკულათა ზომები უსასრულოდ მცირეა მათ შორის საშ. მანძილთან შედარებით და *მოლეკულათაშორისი ურთიერთქმედებები* უგულებელყოფილია. სხვა სიტყვებით — ბ.-მ. კ. მკაცრად სრულდება იდეალური აირებისათვის, რეალური აირებისათვის კი, რ-თა მოლეკულების ზომისა და ურთიერთქმედების უგულებელყოფა არ შეიძლება, ბ.-მ. კ. მიახლოებით სრულდება (ნახ. 2). რაც უფრო შორსაა აირი *კრიზისული მდგომარეობიდან*, მით უფრო მეტი სიზუსტით სრულდება კანონი.

**ბოიმანს — ვან ბონინგენის მუზეუმი** (როტერდამი), ნიდერლანდის უდიდესი მუზეუმი (ამსტერდამის სახელმწ. მუზეუმთან ერთად). დაარსდა 1847 (1949-მდე ერქვა ბოიმანსის მუზეუმი). მისი ფონდის საფუძველია ფ. ი. ო. ბოიმანსისა და დ. გ. ვან ბონინგენის კერძო კოლექციები. მდიდრულადაა წარმოდგენილი XV—XX სს. დას. ევრ. სკოლების (განსაკუთრებით XV—XVII სს. ნიდერ. ოსტატების — ჰ. ბოსხის, ჰ. სეგერსის, რემბრანდტის, ე. დე ვიტეს და სხვ.) ნამუშევრები, ევრ. და აზიის დეკორ. ხელოვნება.

**„ბოინგ“** (Boeing), უდიდესი საავიაციო და რაკეტმშენებელი მონოპოლისტური გაერთიანება აშშ-ში, სამხ. პროდუქციის ერთ-ერთი ძირითადი მწარმოებელი. დაარსდა 1928. „ბ.“ აპროექტებს და აწარმოებს სამოქალაქო და სამხ. თვითმფრინავებს (მ. შ. სტრატეგიულ ბომბდამშენებს „B-54“), რაკეტებს, სარაკეტო ძრავებს, კოსმ. აპარატებს, სხვადასხვა ელექტრონულ მოწყობილობას. „ბ-ის“ საწარმოთა პროდუქციის 40% მოდის სამხ. და კოსმ. ტექნიკაზე. მონოპოლიას კონტროლს უწევენ კალიფორნიისა და „ფერსტ ნეშნლ სიტი ბენკის“ ფინანს. ჯგუფები.

**ბოი-ჟელენსკი** [ნამდვ. გვარი ჟ ე ლ ე ნ ს კ ი (Żeleński), ფსევდ. — ბოი (Boy)] ტადეუშ (21. XII. 1874, ვარშავა, — 4. VII. 1941, ლვოვი), პოლ. მწერალი. 1939—41 ლვოვის უნ-ტის პროფესორი. სსრკ-ის მწერალთა კავშირის წევრი. ჰიტლერელებმა დახვრიტეს ლვოვის აღების შემდეგ. ბ. სატირული კუპლეტებით (კრებ. „სიტყვები“, 1911) დასცინოდა პოლ. ბურჟუაზიასა და არისტოკრატიას, დეკადენტების პოზიორობასა და სნობიზმს. შეადგინა მრავალტომიანი „ბოის ბიბლიოთეკა“ (დაახლ. 100 ტ.), რ-შიც თავი მოუყარა ფრანგი კლასიკოსების ნაწარმოებთა საკუთარ თარგმანებს. დაწერა მოგონებები „ახალგაზრდა პოლონეთის“ ეპოქაზე, ბიოგრ. მოთხრ. „მარისენკა სობიესკა“ (1937), პუბლიც. თხზულებები.


ტ. ბოი-ჟელენსკი.

**ბოიჩუკი** მიხეილ ლევის ძე (30. X. 1882, სოფ. რომანოვკა, ტერნოპოლის მახლობლად — 1939), უკრ. საბჭ. ფერმწერ-მონუმენტალისტი, უკრ. რევ. ხელოვნების ასოციაციის წევრი (1925-იდან), უკრ. სამხატვრო აკად. (1917—22) და კიევის სამხატვრო ინ-ტის (1924—36) პროფესორი. სწავლობდა კრაკოვის (1899—1905), მიუნხენისა და ვენის სამხატვრო აკადემიებში. იმოგზაურა იტალიაში. მუშაობდა პარიზში (1908—11), შემდეგ ლვოვში, 1917-იდან კი კიევში. მისი ხელმძღვანელობით შეიქმნა ფრესკები კიევის ლუცკის ყაზარმებში (1919, არ შემონახულა) და ოდესაში ჰაჯიბეის ლიმანის სანატორიუმში (1928). ბ. ცდილობდა მონუმ.-ეპიკური ფორმებით გადმოეცა ახ. ცხოვრების პათოსი და ამისათვის მიმართავდა *ჯოტოს*, უკრ. ხალხ. ხელოვნ. და ხატწერის გამოცდილებას, მაგრამ მისი და მისი სკოლის მხატვართა „ბოიჩუკისტების“ სტილიზებული მანერა ხშირად ვერ გადმოსცემდა ახალ საბჭ. თემატიკას. მხოლოდ ხარკოვის წითელი ქარხნის თეატრის მოხატულობაში (1933—35) გადალახეს ბ-მა და მისმა მოწაფეებმა ფორმის პირობითობა და არქაიზაცია.

**ბოკაჟი** (Bocage) მანუელ მარია ბარბოზა დუ (15. IX. 1765, სეტუბალი, — 21. XII. 1805, ლისაბონი), პორტუგ. პოეტი. 1791 გამოაქვეყნა პირველი წიგნი „ზღვის იდილიები“. კრებულში „ლექსები“ (ტ. 1—6, 1791—1842) შევიდა ელეგიები, კანცონები, ეროტიკული ხასიათის ლექსები და სონეტები. ბ-ს პოეზიის თემაა სიკვდილი, საშინელებანი, საკუთარი ბედუკუღმართობა. მას ეკუთვნის აგრეთვე ანტიკლერიკალური პოემები „განკითხვის ტანჯვა“ (გამოიცა 1836), „მარადისობის შემაძრწუნებელი ილუზია“ (გამოიცა 1837). 1797 და 1802 ინკვიზიციამ გაასამართლა როგორც ერეტიკოსი. ბ-მ დიდი გავლენა მოახდინა ახალგაზრდა რომანტიკოსთა თაობაზე.

**ბოკარიოვი** ანატოლი ალექსის ძე (1910, თემირ-ხან-შურა, ახლანდ. ბუინაქსკი, — 1941, ლენინგრადი), საბჭ. ენათმეცნიერი, კავკასიოლოგი. დაამთავრა ვლადიკავკავის (ვლადიკავკაზის) პედაგოგიური ინ-ტი (1930). იკვლევდა ხუნძურ-ანდიურ-დიდოურ ენებს. ბ-ის ძირითადი ნაშრომები „ხუნძური ენის სინტაქსი“ და „ჭამალური ენის გრამატიკის ნარკვევი“ გამოქვეყნდა მისი გარდაცვალების შემდეგ.

*თხზ*.: Очерк грамматики чамалинского языка, М.—Л., 1949; Синтаксис аварского языка, М.—Л., 1949.

**ბოკარიოვი** ევგენი ალექსის ძე (1904, სოფ. სრედნეგორლიკი, ყოფ. სტავროპოლის

გუბ., — 1971, მოსკოვი), საბჭ. ენათმეცნიერი, კავკასიოლოგი, დაღ. ენათა მკვლევარი, ესპერანტოს სპეციალისტი. ფილოლოგიურ მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი. მრავალი ნაშრომი მიუძღვნა დაღ. ენათა ისტორიულ-შედარებით შესწავლასა და აღწერით ანალიზს. კონკრ. ენობრივი ფაქტების შესწავლასთან ერთად, მთის იბერიულ-კავკ. ენათა მასალაზე დაყრდნობით იკვლევდა ზოგადი ენათმეცნ. საკითხებსაც (ბრუნვის რაობა, ენისა და დიალექტების ურთიერთმიმართება და სხვ.). ბ. მონაწილეობდა დაღ. სალიტ. ენების ანბანისა და ორთოგრაფიის საკითხების დამუშავებაში. მისი ხელმძღვანელობით აღიზარდა დაღ. ენათა მრავალი სპეციალისტი.

*თხზ.*: Введение в сравнительно-историческое изучение дагестанских языков, Махачкала, 1961; Краткие сведения о языках Дагестана, Махачкала, 1949; Русско-эсперантский словарь, М., 1966; Цезские (дидойские) языки Дагестана, М., 1959.

**ბოკარიუსი** ნიკოლოზ სერგეის ძე (1869—1931), საბჭ. მეცნიერი, რუს. სასამართლო მედიცინისა და კრიმინალისტიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1923 ხარკოვში მისი ინიციატივით შეიქმნა სამეცნ.-სასამართლო ექსპერტიზის კაბინეტი, რ-იც 1926 სასამართლო ექსპერტიზის ინ-ტად გადაკეთდა (1931-იდან მას ბ-ის სახელი მიეკუთვნა). ბ-ის ძირითადი ნაშრომებია: „ნივთიერ მტკიცებულებათა სასამართლო-სამედიცინო, მიკროსკოპული და მიკროქიმიური გამოკვლევები" (1910), „გვამის გარეგნული დათვალიერება შემთხვევის ან გვამის აღმოჩენის ადგილზე" (1929), „სასამართლო მედიცინა მედიკოსებისა და იურისტებისათვის" (1930).

**ბოკასა** (Bokassa) ჟან ბედელ (დ. 22. II. 1921, ბობანგი), ცენტრ. აფრ. რესპ. სახელმწ. მოღვაწე; ბრიგადის გენერალი (1967 დეკ-იდან). 1939—62 მსახურობდა საფრ. არმიაში. 1960 დანიშნეს ცენტრ. აფრ. რესპ. პრეზიდენტის კანცელარიასთან არსებული სამხ. კაბინეტის უფროსად. 1964-იდან შეიარაღებული ძალების გენშტაბის უფროსია, 1966 წ. 1 იანვრიდან — რესპ. პრეზიდენტი და მთავრობის თავ-რე. უკავია აგრეთვე ეროვნ. თავდაცვისა და ინფორმაციის მინისტრის პოსტები; არის „შავი აფრიკის სოციალური ევოლუციის მოძრაობის" პარტიის თავმჯდომარე. 1970 და 1973 იმყოფებოდა ოფიც. ვიზიტით სსრკ-ში.

**ბოკაჩო** (Boccaccio) ჯოვანი (1313, პარიზი, — 31. XII. 1375, ჩერტალდო, ფლორენციის ახლოს), იტალ. მწერალი, რენესანსის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაწარმოების „დეკამერონის" ავტორი. ტოსკანელი სოვდაგრის და წარჩინებული წოდების ფრანგი ქალის შვილმა ბავშვობა პარიზსა და ფლორენციაში გაატარა. ბ-მ უარი თქვა კომერსანტის კარიერაზე და სამართლის შესასწავლად ნეაპოლში გაემგზავრა. აქ იგი მოხვდა მეფე რობერტ ანჟუელის კარზე, სადაც გაიცნო ფრანგ. რაინდული ზნეობანი, ეზიარა ელინურ და ლათ. კულტურას, ამავე დროს განიცადა ჰუმანისტური იდეების გავლენა. სწავლობდა ფრანგი ნოველისტების, ოვიდიუსის, სენეკასა და ციცერონის შემოქმედებას. მეფის ასულმა მარიამ აქვინელმა შთააგონა პირველი ნაწარმოებები (რომანი „ფილოკოლო", 1336, გამოქვეყნდა 1472, და იტალ. პოეზიაში ოქტავებით დაწერილი პირველი პოემა „ფიეზოლელი ნიმფები", 1345, გამოქვეყნდა 1477). „დეკამერონის" შემდეგ ყველაზე მნიშვნელოვანია მოთხრ. „ფიამეტა" (1343, გამოქვეყნდა 1472), რ-ითაც ბ-მ საფუძველი ჩაუყარა ფსიქოლ. რომანს. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე პოემა „ტესეიდე" (1339, გამოქვეყნდა 1475), პასტორალი „ამეტო" (1341, გამოქვეყნდა 1478) და პოემა „სიყვარულის ხილვა" (1342, გამოქვეყნდა 1521). 1340 ბ. ფლორენციაში დაბრუნდა. ქალაქის მმართველობამ რამდენჯერმე საპატიო დიპლ. დავალება მისცა მწერალს. ამავე დროს ბ. აგროვებდა ბერძნ.-ლათ. ხელნაწერებს. ბ. კუატროჩენტოსა და ახლად ფეხადგმული ზეაღმავალი ბურჟ. ტიპური წარმომადგენელია. ფართო ჰუმანისტური განათლების მიუხედავად, იგი გამსჭვალული იყო ცრურწმენებით, მერყეობდა სკეპტიციზმსა და ორთოდოქსიას შორის. ბ. დანტეს დიდი თაყვანისმცემელი იყო, პირველმა დაწერა მისი ბიოგრაფია, მაგრამ მთელი თავისი მოღვაწეობით ზღვარი დაუდო საშ. საუკუნეების მისტიციზმსა და ასკეტიზმს, მწერლობაში დაამკვიდრა ახ. ეპოქის ადამიანი. ლათინი კლასიკოსების შესწავლამ და ტოსკანური, კერძოდ, ფლორენციული ხალხ. კილოს ცოდნამ მას შესძინა ბუნებრივი და მოხდენილი ფრაზის ხელოვნება. ბ-მ დიდი წვლილი შეიტანა მოქნილი და მდიდარი იტალ. სალიტ. ენის ჩამოყალიბებაში. თუ დანტე და პეტრარკა ითვლებიან იტალ. პოეზიის მამამთავრებად, ბ-ს მიიჩნევენ იტალ. მხატვრული პროზის ფუძემდებლად. „დეკამერონი" დაიწერა 1350—53, გამოქვეყნდა 1471. ბ-ს ნოველების ამ კრებულს მართებულად უწოდეს „ადამიანური კომედია". ნოველების უმეტესობა აღმოსავლური წარმოშობისაა, თუმცა მწერალმა გამოიყენა ფრანგ. ფაბლიოც, მიმართა აპულეუსს, შუა საუკ. ლათ. კრებულებს. მან გააცოცხლა ფრანგ. და იტალ. ნოველების ნიღბები და მათ ინდივიდ. ხასიათი მიანიჭა; შექმნა დიდვაჭრების, ხელოსნების, მედუქნეების, მღვდლების, ბედნიერი თუ უბედური მიჯნურების სამყარო, რ-ის მთავარი მამოძრავებელი ღერძი სიყვარულია, თუმცა ეს სიყვარული ძალზე დაშორებულია პლატონურ კონცეფციას. „დეკამერონის" მრავალი ნოველა ნამდვილი ზნე-ჩვეულებების კომედიაა; მათ შორის გვხვდება გულისამაჩუყებელი პათეტიკური დრამაც. „დეკამერონის" ზოგიერთი ნოველა გადაამუშავეს ჩოსერმა, შექსპირმა, მარგარიტ ნავარელმა, ლაფონტენმა, ლესინგმა, მიუსემ და სხვ. თავისი ანტიკლერიკალური და ანტიასკეტური ტენდენციის გამო მომდევნო წლებში „დეკამერონს" დევნა დაუწყეს. 1497 სავონაროლამ იგი დაწვა, კათოლ. ეკლესიამ „აკრძალულ წიგნთა ინდექსში" შეიტანა. შემდგომში, რაკი ნაწარმოების სრული აკრძალვა შეუძლებელი გახდა, მისი შესწორება მოინდომეს, მაგრამ პირვანდელი შეურყვნელი ტექსტი ჯერ კიდევ XIV ს-ში გასცდა იტალ. საზღვარს და მალე მთელი კულტ. კაცობრიობის საკუთრებად იქცა. ბ-ს შემდგომი ნამუშევრებიდან აღსანიშნავია ლათინურად დაწერილი თხზ. „ღმერთების გენეალოგია", პოემა „ყორანი" (1354—55), „ღვთაებრივი კომედიის" 17 ქების კომენტარები და სხვ. „დეკამერონიდან" ამოკრებილი ნოველები ქართულად თარგმნა და ორ წიგნად გამოსცა თედო სახოკიამ 1928.

*გ. ქიქოძე.*

*თხზ.*: Opere, [v.] 1—8, Bari, 1937—40; დეკამერონი, წგ. 1—2, თბ., 1970 (მსოფლიო ლიტერატურის ბიბლიოთეკა, სერია 1, ტ. 13).

*ლიტ.*: Гаспари А., История итальянской литературы, т. 2, М., 1897; Де Санктис Ф., История итальянской литературы, т. 1, М., 1963; Оветт А., Итальянская литература, М., 1922; Дж. Боккаччо. Биобиблиографический указатель. [Сост. и автор вступ. ст. Т. В. Дзюба], М., 1961.



ჯ. ბოკაჩო.

**ბოკერია** ლეონიდე ანტონის ძე (დ. 21. XII. 1939, ოჩამჩირე), ქართველი საბჭ. ქირურგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1973). სკპ წევრი 1975-იდან. 1965 დაამთავრა ი. სეჩენოვის სახ. მოსკოვის I სამედ. ინ-ტი. 1968-იდან იყო სსრკ მედ. მეცნ. აკად. ა. ბაკულევის სახ. გულ-სისხლძარღვთა ქირურგ. ინ-ტის უფროსი მეცნიერი თანამშრომელი, 1974-იდან—ამავე ინ-ტის ჰიპერბარული ოქსიგენაციის ლაბორატორიის ხელმძღვანელი. ჰიპერბარული ოქსიგენაციის შესწავლისა და ამ მეთოდის ქირურგიაში დანერგვისათვის ვ. *ბურაკოვსკისთან* და ვ. ბუხარინთან ერთად მიენიჭა ლენინური პრემია (1976).

*თხზ.*: Гипербарическая оксигенация в сердечно-сосудистой хирургии, М., 1974 (თანაავტ.: В. И. Бураковский).

**ბოკერია** მარიამ სევერიანეს ასული [22. XII. 1900 (4. I. 1901), ბაქო,—15. X. 1975, თბილისი], ქართველი საბჭ. პედიატრი. მედ. მეცნ. დოქტორი (1950), პროფესორი (1950); საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). 1926 დაამთავრა თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტი. 1947—74 იყო ექიმთა დახელოვნების თბილ. სახელმწ. ინ-ტის პედიატრიის კათედრის გამგე, 1974—75 ამავე კათედრის კონსულტანტი. შეისწავლა ქრომაფინული სისტემის განვითარება ბავშვებში და მისი ცვლილებები ბავშვთა ზოგიერთი დაავადების დროს, სასუნთქი გზების დაავადებანი ბავშვებში, ბავშვთა ტუბერკულოზის თავისებურებანი და სხვ. იკვლევდა მუცლადყოფნის დროს განვითარებული ბავშვთა დაავადებებისა და სიკვდილიანობის მიზეზებს. 1960—71 საქართვ. პედიატრთა სამეცნ. საზ-ბის თავ-რე. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: ახალშობილთა სეფსისი, თბ., 1963 (თანაავტ.: გ. ნიჟარაძე); ბაქტერიული დიზენტერია ბავშვთა ასაკში, თბ., 1961 (თანაავტ.: გ. ნიჟარაძე).

**ბოკვეთი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ქვემო ბარღების სოფსაბჭო), მდ. ქირის (გაგიდის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 17 *მ*, გალიდან 18 *კმ*. ქვემო ბარღების ჩაის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ქვემო ბარღებში (3 *კმ*).

**ბოკი** ბორის ივანეს ძე [11 (23) VII. 1873, თბილისი, — 13. III. 1927, ლენინგრადი], საბჭ. მეცნიერი სამთო საქმის დარგში. პეტერბ. სამთო ინ-ტის დამთავრების შემდეგ (1895) მუშაობდა დონბასის შახტებში, სადაც დანერგა ნახშირის ფენების დამუშავების მთლიანი სისტემა. 1914-იდან პეტერბ. სამთო ინ-ტის პროფესორი იყო. 1921-იდან აქტიურად მონაწილეობდა ქვეყნის სამთო მრეწვ. აღდგენისა და რეკონსტრ. საქმეში. ბ. სამთო საწარმოთა დაპროექტების ანალიზური მეთოდის ფუძემდებელია.

*თხზ.*: Аналитический курс горного искусства, М.—Л., 1929; Практический курс горного искусства, т. 1—3, М.—Л., 1929.

*ლიტ.*: Зворыкин А. А., Киржнер Д. М., Борис Иванович Бокий (1873—1927), М., 1951 (ახლავს ბ-ის შრომების სია).



ლ. ბოკერია

**ბოკი** გლებ ივანეს ძე (პარტ. ფსევდ. კუზმა, დიადია, მაქსიმ ივანოვიჩი) [21. VI. (3. VII). 1879, თბილისი, — 15. XI. 1937], საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1900-იდან. პეტერბ. „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირისა" და 1905—07 რევოლუციის მონაწილე პეტერბურგში. 1917 მარტიდან შედიოდა რსდმპ(ბ) ცკ-ის რუს. ბიუროში. 1917 აპრ. — 1918 მარტი — რსდმპ (ბ) პეტროგრ. კომიტეტის მდივანი. მონაწილეობდა ოქტ. შეიარაღებულ აჯანყებაში პეტროგრადში. რკპ(ბ) VII ყრილობის (1918) დელეგატი; ემხრობოდა „მემარცხენე კომუნისტებს". 1919-იდან აღმოსავლეთის, შემდეგ თურქესტანის ფრონტის განსაკუთრებული განყ-ის უფროსი, 1921-იდან — სრულიად რუს. საგანგებო კომისიის, შემდეგ გაერთ. სახელმწ. პოლიტსამმართველოს, შინაგან საქმეთა სახ. კომისარიატის კოლეგიების წევრი. საკ. კპ(ბ) XV—XVII ყრილობების დელეგატი, სრულიად რუს. ცაკის და სსრკ ცაკის წევრი. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით.

**ბოკი** (Bock) ფედორ (3. XII. 1880, კიუსტრინი, — 3. V. 1945), გერმ. ფაშისტური არმიის გენ.-ფელდმარშალი (1940).

1912-იდან გენშტაბის ოფიცერი, მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1918 იყო დაზავების კომისიის წევრი, მსახურობდა რაიხსვერში. მონარქისტი, 1925-იდან სარდლობდა მე-3 საარმიო ჯგუფს 1938 ავსტრ. ანშლუსის დროს — მე-8 არმიას, 1939 პოლ. კამპანიაში — არმიათა ჯგუფ „ჩრდილოეთს", 1940 საფრ. კამპანიაში — არმიათა ჯგუფ „ბ-ს", გერმანიის სსრკ-ზე თავდასხმის დროს — არმიათა ჯგუფ „ცენტრს". 1941 დეკემბერში მოსკოვთან დამარცხების გამო თანამდებობიდან გადააყენეს. 1942 იანვ.-ივლ. სარდლობდა არმიათა ჯგუფ „სამხრეთს", შემდეგ იმყოფებოდა ჰიტლერის მთავარი ბანაკის განკარგულებაში. დაიღუპა საჰაერო თავდასხმის დროს.


მ. ბოკუჩავა.

**ბოკლევსკი** პეტრე მიხეილის ძე [12 (24). VI. 1816, სოფ. ელშინი, რიაზანის გუბ.,— 10 (22). I. 1897, მოსკოვი], რუსი მხატვარ-ილუსტრატორი. 1845-იდან მეცადინეობდა პეტერბ. სამხატვრო აკად. კ. *ბრიულოვის* კლასში, 1852 მიიღო მხატვრის წოდება. განავითარა 1840-იანი წწ. სატირული გრაფიკის ტრადიციები და შეიმუშავა ლიტ. გმირის სოც.-ფსიქოლ. პორტრეტის ჟანრი (ლითოგრაფიისა და ნახატების ალბომები), „გოგოლისეულ ტიპთა" გალერეა („რევიზორი", 1858; „მკვდარი სულები", 1895 და სხვ.). ბ-მ შექმნა ნახატების ალბომები ა. ოსტროვსკის (1859—60), პ. მელნიკოვ-პეჩერსკისა (გამოიცა 1882, 1914 და 1934) და სხვათა ნაწარმოებების მიხედვით.

**ბოკლი** (Buckle) ჰენრი ტომას (24. XI. 1821, ლი, კენტი, — 29. V. 1862, დამასკი), ინგლ. ისტორიკოსი, სოციოლოგ-პოზიტივისტი. სისტემ. განათლება არ მიუღია. ბ-ს სახელი გაუთქვა ორტომიანმა ნაშრომმა „ცივილიზაციის ისტორია ინგლისში" (1857—61), რ-შიც ავტორი ყურადღებას აქცევდა ბუნებრივი გარემოს, მოსახლეობის მოძრაობის, ქონების განაწილების და განათლების დონის შესწავლას. შეგნებისა და აზროვნების განვითარებას ბ. უკავშირებდა უშუალოდ გეოგრ. გარემოს პირობებს, ხოლო ეკონ. და პოლიტ. წყობილების ცვლილებათა მიზეზად ცოდნის დაგროვებას მიიჩნევდა. ბ-ის წიგნში შესამჩნევია ქედის მოხრა ინგლ. ლიბერალიზმისა და ფრიტრედერობის, ეკონ. ცხოვრებაში სახელმწიფოს ჩაურევლობის პრინციპების წინაშე. ბ-ის შეხედულებებს ახასიათებს გონებისა და საზ. პროგრესის უსაზღვრო ძალის, ისტორიის კანონების შეცნობაში მეცნ. მეთოდების (განსაკუთრებით სტატისტიკის) გამოყენების შესაძლებლობის რწმენა, კლერიკალიზმის სიძულვილი.

*ლიტ.*: კ ა ს ი რ ე რ ი ე., ისტორია, [თარგმ. გერმანულიდან], «მიმომხილველი», 1972, [ტ.] 6—9. *რ. სიკინჭილაშვილი.*


ბოლგარი. «მცირე მინარეთი». XIV ს.

**ბოკონი**, სოფელი თიანეთის რ-ნში (თიანეთის სადაბო საბჭო), მდ. ივრის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1260 *მ*, თიანეთიდან 8 *კმ*. ჩეკურაანთგორის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ჩეკურაანთგორში (5 *კმ*).

**ბოკუჩავა** მიხეილ ალექსის ძე (დ. 1. II. 1910, სოფ. საბოკუჩაო, ახლანდ. აბაშის რ-ნი), ქართველი საბჭ. ბიოქიმიკოსი, ბიოლ. მეცნ. დოქტორი (1950), პროფესორი (1955), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1961). სკკპ წევრი 1940-იდან. დაამთავრა თბილ. სას.-სამ. ინ-ტი (1932). სსრკ მეცნ. აკად. ა. ბახის სახ. ბიოქიმ. ინ-ტის ტექნიკური ბიოქიმ. ლაბორ. გამგე (1953-იდან). შეიმუშავა ლაო ჩაის, შავი ჩაისა და ხსნადი ჩაის წარმოების ახ. ტექ. მეთოდი; ნაშრომები: „ჩაის ფოთლის ფერმენტაციის გამოკვლევა" (1938; საკ. ალკკ ცკ-ის პრემია, 1938), „ლაო ჩაისა და მწვანე აგურა ჩაის წარმოების ბიოქიმიური საფუძველი" (1955; სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის პრემია, 1955), „ჩაისა და ჩაის წარმოების ბიოქიმია" (1958; ა. ბახის სახ. პრემია, 1958); შექმნა საკვებ მცენარეთა სალებავების მიღების ორიგინ. ხერხი, რ-იც დაპატენტებულია უცხოეთის ქვეყნებში. დაჯილდოებულია ორი „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.


ს. ბოლივარი.

*თხზ.*: ჩაის წარმოების ბიოქიმია და ტექნოლოგია, თბ., 1962; The chemistry and biochemistry of tea manufacture, «Advances in Food Research», 1969, [v.] 17.

**ბოკქორისი** (ბერძნ. Bókchoris<ძვ. ეგვ. — ბ ე კ ე ნ რ ე ნ ე ფ ი, ბ ა კ ე ნ რ ე ნ ე ფ ი), ძვ. ეგვიპტის XXIV დინასტიის ფარაონი. მეფობდა ძვ. წ. 732—726 ან 718—711 საისში. მას ემორჩილებოდა მხოლოდ ჩრდ. ეგვიპტე. ანტ. ვერსიით, ბ. იყო ბრძენი მოსამართლე და კანონმდებელი. მას მიაწერენ ჩვენამდე მოუღწეველი საკანონმდებლო ძეგლის ე. წ. ბ ო კ ქ ო რ ი ს ი ს  კ ო დ ე ქ ს ი ს შედგენას. ბ-ის კოდექსი ხელს უწყობდა დაცემის გზაზე მდგომი სასოფლო თემების განმტკიცებას. ეგვიპტელი არ შეიძლებოდა ყოფილიყო ეგვიპტელის მონა. კრძალავდა ვალებისათვის თავისუფალი ეგვიპტელის მონად გაყიდვას. ნებადართული იყო მიწის თავისუფლად ყიდვა-გაყიდვა. ბ-ის კოდექსმა გავლენა მოახდინა სოლონის კანონმდებლობაზე.

მანეთონის მიხედვით, მეფე *შაბაკამ* ბ. შეიპყრო და ცოცხლად დაწვა მისსავე სასახლეში.

**ბოლა,** ბ ო ლ ა ს ი (<ესპ. bola—ბურთულა), სანადირო სატყორცნი იარაღი; თასმა ან თასმის წნული, რ-ის ბოლოებზე მიბმულია ტყავგადაკრული მრგვალი ქვები. ბ-ს ხმარობენ სამხრ. ამერიკის პამპასების ინდიელები (პატაგონიელები) ჰუანაკოზე სანადიროდ. მსგავს იარაღს ხმარობდნენ (ფრინველზე სანადიროდ) აგრეთვე ჩრდ.-აღმ. ციმბირის ჩუქჩები და კორიაკები.

**ბოლაჯური,** სოფელი ადიგენის რ-ნში, მდ. ქვაბლიანის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ზემო ენთელი, ფხერო, ქვემო ენთელი, შოყა). ზ. დ. 1220 *მ*, ადიგენიდან 8 *კმ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 21 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მებაღეობა, მეცხოველეობა). მეხილეობის საცდელი სადგური. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საექიმო უბანი. XIII ს. ეკლესიის ნანგრევები.

**ბოლგარი,** ბ უ ლ გ ა რ ი, ვოლგა-კამის ბულგარეთის სახელმწიფოს დედაქალაქი. ბ-ის ნანგრევები შემორჩენილია კუიბიშევის რ-ნის სოფ. ბოლგართან (თათართა ასსრ). არქეოლ. გათხრა დაიწყო 1870-იანი წლებიდან. 1950 — 57 გათხრებს ხელმძღვანელობდა ა. სმირნოვი. უძველესი ნამოსახლარი თარიღდება I ათასწლ. II ნახევრით. წერილობით წყაროებში ქალაქი პირველად იხსენიება X ს-ში. XIII ს. II ნახევარში ბ. ოქროს ურდოს მნიშვნელოვან სავაჭრო და სახელოსნო ცენტრად იქცა. გაითხარა XIII—XIV სს. სახლებისა და აბანოთა ნაშთები, სამეთუნეო და მეტალ. ქურები, სადრენაჟო ნაგებობანი; აღმოჩნდა უამრავი სამუშაო იარაღი, საყოფაცხოვრებო ნივთები, სამკაული და სხვ., მ. შ. შუა აზიიდან, ყირიმიდან, ამიერკავკასიიდან, რუსეთიდან და ჩინეთიდან შემოტანილი. მიკვლეულია რუს. და სომხ. კოლონიების არსებობის კვალი. შემორჩა XIII—XIV სს. რამდენიმე ნაგებობა: „მცირე მინარეთი", „შავი დარბაზი", მავზოლეუმი „ხანის საძვალე", „წმ. ნიკოლოზის ეკლესია", „საოსტიგნე", „ოთხკუთხა" მეჩეთისა და ბულგართა ხანების საზაფხულო სასახლის (ე. წ. „მცირე ქალაქი") ნანგრევები. 1361 ბ. დაანგრია ოქროს ურდოს ყაენმა ბულაკ-თემურმა. ბ. საბოლოოდ დაეცა XV ს. დასაწყისში.

**ბოლდუინი** (Baldwin) სტენლი (3. VIII. 1867, ბიუდლი, ვუსტერშირი, — 14. XII. 1947, ასტლი-ჰოლი, ვუსტერშირი), ინგლ. სახელმწ. მოღვაწე, კონსერვატიული პარტიის ლიდერი. ფოლადჩამომსხმელი ფირმის „ბოლდუინზ ლიმიტიდის" თანამფლობელი. 1908-იდან პარლამ. წევრი. 1921—22 ვაჭრობის, ხოლო 1922—23 ფინანსთა მინისტრი. 1923 მაისიდან 1924 იანვრამდე და 1924 ნოემბრიდან 1929 ივნისამდე პრემიერ-მინისტრი. ბ-ის მთავრობამ განახორციელა სამხ. ინტერვენცია ჩინ. რევ. წინააღმდეგ, ჩაახშო ინგლ. მუშათა საყოველთაო გაფიცვა (1926). გაწყვიტა დიპლომ. ურთიერთობა საბჭ. კავშირთან (1927 მაისი). 1931—35 საბჭოს ლორდთავმჯდომარე, ხოლო 1935—37 კვლავ პრემიერ-მინისტრი. ატარებდა ფაშისტური აგრესიისადმი წაყრუების პოლიტიკას.

**ბოლდუინი** (Baldwin) ჯეიმზ (დ. 2. VIII. 1924, ნიუ-იორკი), ამერ. მწერალი და პუბლიცისტი; ზანგთა უფლებებისათვის აქტ. მებრძოლი. 1946—56 ცხოვრობდა ევროპაში. რომანებში „წადით, ეს მთიდან აუწყეთ" (1953), „ჯოვანის ოთახი" (1956), „სხვა ქვეყანა" (1962) ასახავს ზანგთა ბრძოლას თავისუფლებისათვის, პიროვნების ბედს თანამედროვე ბურჟ. საზ-ბაში. ბ-ის პუბლიც. ნაწერებიდან აღსანიშნავია „ამერიკის მკვიდრის შენიშვნები" (1955), „ჩემი სახელი არავინ უწყის" (1962), „ხვალ კი ხანძარი" (1963), ავტორია აგრეთვე დრამისა „ბლიუზი მისტერ ჩარლისთვის" (1963), მოთხრობების კრებულისა „კაცის სანახავად წასვლა" (1965), რომანებისა „მითხარ, რამდენი ხანია გავიდა მატარებელი" (1968), „ბიილსტრიტს რომ ენა ჰქონოდა" (1974), გახმაურებული პუბლიც. წიგნისა „არა იყოს სახელი მისი პირსა ზედა გარეგანსა" (1972) და სხვ. მარტინ ლუთერ *კინგის* მკვლელობის შემდეგ ბ-მა პროტესტის ნიშნად კვლავ დატოვა ამერიკა. *ც. თოფურიძე.*

**ბოლერო** (ესპ. bolero), ესპანური ხალხ. ცეკვა. ტემპი — ზომიერი, ზომა — სამი მეოთხედი. მისთვის დამახასიათებელია რიტმული ფიგურების განუწყვეტელი განმეორება. სრულდება გიტარისა და დოლის თანხლებით. თავად მოცეკვავენი მღერიან და თან კასტანიეტებით გამოჰყავთ რთული ტრიოლური რიტმი. ბ. შეიძლება იყოს სოლო, წყვილთა ცეკვა და სხვ. შეიქმნა დაახლ. 1780. XIX ს-იდან სრულდება სცენაზე. ბ-ს ფორმით არის დაწერილი ცალკეული ნომრები ოპერებსა (ბერლიოზი, ვებერი) და ბალეტებში (ჩაიკოვსკი, დელიბი), აგრეთვე საინსტრუმენტო პიესები (შოპენი, ალბენისი, რაველი) და სხვ.

**ბოლესლავი** (Bolesław), პოლონეთის მთავრები, მეფეები. **ბ.** I მ ა მ ა ც ი (967 — 17. VI. 1025), პოლ. მთავარი 992—1025 და მეფე 1025. მთავარ მეშკო I-ის ძე. 1003—18 ეომებოდა პოლ. დამოუკიდებლობისათვის „საღვთო რომის იმპერიას". დაასრულა პოლ. მიწების გაერთიანება. ბ. I-მა მიაღწია დამოუკიდებელი საარქიეპისკოპოსო კათედრის დაარსებას გნეზნოში (1000). 1018 გაილაშქრა კიევზე და დროებით დაიპყრო ჩერვენის ქალაქები. **ბ.** III პ ი რ მ რ უ დ ე (Krzywousty) (20. VIII. 1085 — 28. X. 1138), პოლ. მთავარი 1102—38. თავის გამგებლობაში გააერთიანა მთელი პოლონეთი უფროს ძმასთან ზბიგნევთან და მის მოკავშირე გერმ. იმპ. ჰაინრიხ V-თან დაძაბული ბრძოლის შედეგად. 1116 პოლონეთს შეუერთა აღმ. პომორიე, 1123 დას. პომორიე და ლუტიჩების მიწების ნაწილი. 1138 სტატუტით (ე. წ. ბ. III-ის სტატუტი) პოლონეთი ბ. III-ის შვილებს შორის საუფლისწულოებად განაწილდა.

**ბოლვანო-იზი,** მ ა ნ-პ უ პ უ ნ ი ო რ ი, მთა ჩრდ. ურალში, მდ. პეჩორის სათავეებში. სიმაღლე 840 *მ*. აგებულია პალეოზოური კრისტალური ფიქლებით. მთის მოვაკებულ მწვერვალზე აღმართულია შთენილი სვეტები ანუ „ბოლვანები" (აქე-











*სტ. ბერნინი ჯ. ლ.* **1.** სანტ-ანდრეა ალ კვირინალეს ეკლესიის ფასადი. 1653–58. რომი. **2–5.** წმ. პეტრეს ტაძარი. რომი: **2.** კოლონადა. ჩრდილოეთის ფრთა. 1657 – 63. **3.** გავალაკი (1624 – 33) და კათედრა (1657–66). **4.** პაპ ურბან VIII-ის საფლავის ძეგლი. 1639–46. **5.** ტაძრის წინა მოედანი.
*სტ. ბორომინი ფ.* **6–7.** სან-კარლო ალე კუატრო ფონტანეს ეკლესია. 1634 – 67. რომი: **6.** ფასადი. **7.** კლუატრი.
*სტ. ბრამანტე დ.* **9.** სანტა-მარია პრესო სან-სატიროს ეკლესია. საკურთხეველი. 1479 – 83. მილანი. **8, 10 – 11.** სანტა-მარია დელე გრაციეს ეკლესია. 1492–97. მილანი: **8.** ხედი ჩრდილო-აღმოსავლეთიდან. **10.** აღმოსავლეთის ფასადი. **11.** შუაჯვარედი და პატრონიკე. **12.** ტემპიეტოს ტაძარი. 1502. სან-პიეტრო ინ მონტორიოს მონასტერი. რომი.
*სტ. ბრუნელესკი ფ.* **13.** სანტა-მარია დელ ფიორეს ტაძრის გუმბათი. 1420–36 ფლორენცია. **14.** კაპელა პაცი. დაიწყეს 1429. ფლორენცია.


































სტ. ბიზანტია. 1. ღვთისმშობლის რელიეფური გამოსახულება. ჩარმარილო. XI ს. დამბარტონ-ოუქსის ბიზანტიური კოლექცია. ვაშინგტონი. 2. „სულიწმიდის მოფენა". ხოსიოს ლუკასის მონასტრის კათოლიკონის ტაძრის კამარის მოზაიკა. XI ს. II მეოთხედი. ფოკიდა. 3. „ჯვარცმა". მიძინების ეკლესიის მოზაიკა XI ს. II ნახევარი. დაფნი. 4. „ანგელოზი". მიძინების ეკლესიის მოზაიკის ფრაგმენტი. VII ს. ნიკეა. 5. „იმპერატორი იუსტინიანე ამალით". სან-ვიტალეს ეკლესიის მოზაიკა. დაახლ. 547. რავენა. 6. „წინასწარმეტყველი ესაია ლამესა და ავრორას შორის". ფსალმუნის მინიატიურა. X ს. ეროვნული ბიბლიოთეკა. პარიზი. 7. სან-ვიტალეს ეკლესია. 526—547. რავენა. 8. მირელეიონის ეკლესია. (ბუდრუმ-ჯამი). X ს. I ნახევარი. კონსტანტინოპოლი. 9. სანტა-მარია მაჯორეს ეკლესია. 432—440. რომი. 10. წმ. თედორეს ეკლესია (ქილისე-ჯამი). XI ს. II ნახევარი — XIV ს. კონსტანტინოპოლი. 11. სანტ-აპოლინარე ნუოვოს ბაზილიკა. VI ს. დასაწყისი. რავენა.























*სტ. ბირმა.* **1.** მანდალაი. ქალაქის საერთო ხედი. **2.** რანგუნი. ქალაქის ცენტრალური მოედანი. წინა პლანზე—დამოუკიდებლობის ობელისკი. **3.** ქ. მინგუნი მდ. ირავადის ნაპირზე. **4.** მდ. ირავადი. **5.** ქ. მიეის (მერგუი) ერთ-ერთი უბანი. **6.** სარწყავი არხის მშენებლობა. **7.** პ ი დ ო ე ს სახელოსნო. სცენა ძველი ბირმელი მეფის ცხოვრებიდან. გრავიურა ლაქზე. XX ს. შუა წლები. პაგანი. **8.** უ ბ ა ჯ ი. აეროვაგზალ მინგალადონის მოხატულობა. ფრაგმენტი. 1957–59. რანგუნი. **9.** „ბუდას შობა". ნანდამანიას ტაძრის მოხატულობა. ტემპერა. XIII ს. პაგანი.













*სჭ. ბოგდანოვკის რაიონი (I).* **1.** ფარავნის ტბა. **2.** სალამოს ტბა. წინა პლანზე მდ. ფარავანი. **3.** სოფ. ყაურმა. ხიდი მდ. ფარავანზე. XIII–XIV სს. **4.** დაბა ბოგდანოვკის ერთ-ერთი კუთხე. **5.** სოფ. განძანი. დიდ სამამულო ომში დაღუპულთა მემორიალი. **6.** სოფ. სათხი. კულტურის სახლი. **7.** დაბა ბოგდანოვკა. კულტურის სახლი.

















*სტ. ბოგდანოვკის რაიონი (II).* **1.** სოფ. უჯმანის კოლმეურნეობის საქონელი საზაფხულო საძოვრებზე. **2.** სოფ. სათხის კოლმეურნეობის ცხვრის ფარა. **3.** სოფ. გორელოვკა. ყველ-კარაქის ქარხნის სააპარატო საამქრო. **4.** თბილისის მე-3 სატრიკოტაჟო ფაბრიკის ბოგდანოვკის ფილიალი. საკონვეიერო საამქრო. **5.** ბოგდანოვკა. სამკერვალო ფაბრიკის შენობა. **6.** ბოგდანოვკა. ყველ-კარაქის ქარხნის შვეიცარიული ყველის დამწიფების საამქრო. **7.** განძანის ეკლესია. XIV ს. **8.** ფოკას ეკლესია. სამხრ. სარკმელი. XI ს. **9.** საღამოს ეკლესია. განვითარებული შუა საუკუნეები.























სტ. ბოლივია. **1.** კოჩაბამბა. ქალაქის საერთო ხედი. **2.** ლამები ბოლივიის ანდებში. **3.** ლერწმის ნავები ტიტიკაკის ტბაზე. **4.** ეროზიული რელიეფი ბოლივიის ანდებში. ქ. ლა-პასის მიდამოები. **5.** „მზის კარიბჭის“ რელიეფი. VIII ს. ტიაუანაკო. **6.** ქუჩა ქ. პოტოსიში. უკანა პლანზე — პოტოსის მთა. **7.** მარკიზ დე ოტავების სახლი (ამჟამად ეროვნული ბანკი). 1767—85. პოტოსი. **8.** მ. ნ უ ნ ი ე ს  დ ე ლ  პ რ ა დ ო. „ცეკვა' ჩოლა“. წითელი ხე. XX ს. შუა წლები. **9.** სან-ლორენსოს ეკლესიის პორტალი. 1728—44. პოტოსი.



















*სტ. ბოლნისის რაიონი (I)*. **1.** მდ. ბოლნისისწყლის ხეობა. **2.** სოფ. აბდალო. **3.** სოფ. სამწევრისი. **4.** დაბა კაზრეთი (მადნეული). საერთო ხედი. **5.** დაბა ბოლნისი. კულტურის სახლი. წინა პლანზე— სულხან-საბა ორბელიანის ძეგლი. **6.** სოფ. ქოჩულო. ხიდი მდ. მაშავერაზე. გვიანდ. შუა საუკუნეები. **7.** დაბა ბოლნისი. ადმინისტრაციული სახლი. **8.** დაბა ბოლნისი. კინოთეატრი. **9.** სოფ. ქვემო ბოლნისი. სამეკლესიიანი ბაზილიკა. VI ს. **10.** ბოლნისის სიონის სამრეკლო 1678—88. **11.** ქვეშის ციხე. განვითარებული შუა საუკუნეები.

















*სქ. ბოლნისის რაიონი (II).* **1.** სოფ. ფახრალოს კოლმეურნეობა „გამარჯვების" ცხვრის ფარა. **2.** სოფ. რატევნის ნახირი. **3.** სოფ. ქვემო ბოლნისი. კარტოფილის კულტივაცია. **4.** სოფ. რაჭისუბანი. სილოსის დამზადება. **5.** სოფ. ფახრალოს თამბაქოს პლანტაციები. **6.** სოფ. სამწევრისი. კარტოფილის თესვა. **7.** „საქსოფტექნიკის" ბოლნისის რაიონული განყოფილება. ტრაქტორების შეკეთება. **8.** დაბა კაზრეთი (მადნეული). მადნის გამამდიდრებელი ფაბრიკა. **9.** დაბა კაზრეთი (მადნეული). სპილენძის მადნის კარიერი.











დან მთის სახელწოდება), რ-თა სიმაღლე 30 მ აღწევს. კალთები დაფარულია ტაიგით, თხემური ნაწილი—მთის ტუნდრით.

**ბოლი** (Ball) ჯონ (დ. წ. უცნობია — 15. VII. 1381), ინგლ. სახალხო მქადაგებელი, *ლოლარდების* იდეოლოგი, 1381 გლეხთა აჯანყების ერთ-ერთი ბელადი. ინგლისში მოგზაურობისას თავის ქადაგებებში ამათრახებდა სას. წოდების სიმდიდრესა და მანკიერებას. მოითხოვდა საეკლ. და საერო ფეოდალების ქონების კონფისკაციას. სას. იერარქიის მოსპობას. ჯონ *უიკლიფისაგან* განსხვავებით, ბ. დაჟინებით მოითხოვდა საზ-ბის სოციალურად გარდაქმნას, გმობდა თავადაზნაურობის პრივილეგიებს, როგორც ღვთის ნებასურვილის დარღვევას. მოითხოვდა ბატონყმობის გაუქმებას. 1381 დააპატიმრეს, მაგრამ აჯანყებულმა გლეხებმა გაათავისუფლეს. უოტ ტაილერთან (იხ. *უოტ ტაილერის აჯანყება*) ერთად ბ. სათავეში ჩაუდგა გლეხთა აჯანყებას, რ-ის დამარცხების შემდეგ ერთხანს იმალებოდა, მაგრამ შეიპყრეს და სიკვდილით დასაჯეს.

**ბოლი,** სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნის სოფლების *ზემო ბოლისა* და *ქვემო ბოლის* ძვ. სახელწოდება.

**ბოლიაი** (Bolyai) იანოშ [15. XII. 1802, კოლოჟვარი (კლუჟი),—27. I. 1860, მაროშვაშარხეი (ტირგუ-მურეში)], უნგრ. მათემატიკოსი. ნ. ი. *ლობაჩევსკისთან* ერთად ითვლება *არაევკლიდური გეომეტრიის* ერთ-ერთ შემქმნელად. ჯერ კიდევ სამხ.-საინჟინრო აკადემიაში (ვენა) სწავლის დროს ბ. შეეცადა დაემტკიცებინა პოსტულატი პარალელური წრფეების შესახებ. აკად. დამთავრების შემდეგ ინტენსიურად მუშაობდა ამავე მიმართულებით. ამ გამოკვლევათა შედეგები გამოსცა 1832 თავისი მამის, მათ. პროფესორის ფარკაშ ბოლიაის (1775–1856) თხზ. I ტომის დამატების სახით („აპენდიქსი“). „აპენდიქსისათვის“ დამახასიათებელია ლაკონიური თხრობა და სქემატურობა, მაგრამ თითოეული სიტყვა და აღნიშვნა ისეა გააზრებული, რომ იგი მათ. ლიტ-რის ერთ-ერთ ყველაზე სრულყოფილ თხზულებას წარმოადგენს. ბ-ს აღმოჩენებმა მის სიცოცხლეში ვერ ჰპოვა აღიარება.


ი. ბოლიაი.

**ბოლიდი** [ფრანგ. bolide<ბერძ. bolis (bolidos) — სატყორცნი იარაღი], თვალსაჩინო კუთხური ზომის კაშკაშა *მეტეორი*. ყველაზე კაშკაშა ბ. დღისითაც შეიმჩნევა. ღამე მოჩანს ბ-ების გარსი და კუდი. ბ. ტოვებს იონიზებული აირისა და მტვრის კვალს. მის ფრენას შეიძლება ახლდეს ძლიერი ხმაური და ზოგჯერ *მეტეორიტების* ცვენა.

**ბოლივარი** (bolívar) სიმონ (24. VII. 1783, კარაკასი, ვენესუელა, — 17. XII. 1830, სანტა-მარტის მახლობლად, კოლუმბია), სამხრ. ამერ. ესპ. კოლონიების განთავისუფლებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. დაიბადა წარჩინებული კრეოლის ოჯახში. ჭაბუკობის წლები გაატარა ევროპაში (ესპანეთში, იტალიასა და საფრანგეთში). აქტ. მონაწილეობა მიიღო 1810 ვენესუელაში ესპანელთა ბატონობის დამხობასა და 1811 ვენესუელის რესპ. გამოცხადებაში. ესპანელების მიერ რესპ. დამარცხების შემდეგ ბ. დამკვიდრდა ახალ გრანადაში (ახლანდ. კოლუმბია). 1813 მისმა ჯარებმა კარაკასი აიღეს, შეიქმნა ვენესუელის მეორე რესპ. ბ-ის მეთაურობით, მაგრამ 1814 იგი დამარცხდა და იძულებული გახდა სამშობლო დაეტოვებინა. 1816 ბ-მა კვლავ გადასხა რაზმი ვენესუელის სანაპიროზე. 1816 მონობის გაუქმებამ და 1817 დეკრეტის გამოცემამ განმათავისუფლებელი არმიის ჯარისკაცებისათვის მიწის ნაკვეთების დარიგების შესახებ ბ-ს ხალხის დიდი მხარდაჭერა მოუპოვა. 1819 ბ-ის არმიამ გაათავისუფლა ახალი გრანადა. იგი დიდი კოლუმბიის რესპ. პრეზიდენტად აირჩიეს. ვენესუელაში ესპ. მთავარი ძალების განადგურების (1821) შემდეგ 1822 ბ-ის არმიამ გაათავისუფლა კიტოს პროვინცია (ახლანდ. ეკვადორი), რ-იც შემდგომ დიდ კოლუმბიას შეუერთდა. 1824 ბ-ის არმიამ პერუს ტერიტორიაზე დაამარცხა ესპანეთის ჯარები და 1825 ბ. სათავეში ჩაუდგა ზემო პერუში დაარსებულ რესპუბლიკას — ბოლივიას, რ-საც ეს სახელი მის პატივსაცემად ეწოდა. ბ. ცდილობდა ლათ. ამერ. ახალგაზრდა სახელმწიფოების შეკავშირებასა და გაერთიანებას. ამ მიზნით 1826 პანამაში მოიწვია კონტინენტური კონგრესი, მაგრამ მას დიდი წინააღმდეგობა გაუწიეს კონგრესის მონაწილეებმა. სეპარატულ გამოსვლებს ბოლივიასა და პერუში ბ-ის ხელისუფლების ლიკვიდაცია მოჰყვა, შეიქმნა კოლუმბიისაგან ვენესუელისა და კიტოს გამოყოფის საშიშროება. 1830 დასაწყისში ბ. გადადგა. ბ-ის მოღვაწეობამ, რის შედეგადაც მოხდა კოლონ. რეჟიმების ლიკვიდაცია (მათთვის დამახასიათებელი ფეოდ. ატრიბუტებით), ობიექტურად ხელი შეუწყო ბურჟ. წყობის დამკვიდრებას ლათ. ამერ. ქვეყნებში.

*თხზ.*: Obras completas, t. 1—2, Habana, 1947.

*ლიტ.*: Маркс К., Боливар-и-Понте, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 14; Лаврецкий И. Р., Боливар, 2 изд., М., 1966 (ბიბლიოგრ.).

*გ. ბოლოთაშვილი.*

**ბოლივარი,** ფულის ერთეული ვენესუელაში. შემოღებულია 1910. შეიცავს 100 სენტიმოს. ზოგიერთი საქონლის იმპორტისათვის ოფიც. კურსით 3,35 ბ. = 1 აშშ-ის დოლარს, ყველა სხვა შემთხვევაში უფრო დაბალი კურსი მოქმედებს.

**ბოლივარი,** ქალაქი ვენესუელაში, იხ. *სიუდად-ბოლივარი.*

**ბოლივია** (Bolivia), ბოლივიის რესპუბლიკა (República de Bolivia), სახელმწიფო სამხრ. ამერიკის ცენტრ. ნაწილში. ფართ. 1098,6 ათ. კმ². მოსახლ. 5,5 მლნ. კაცი (1974, შეფასება). დედაქალაქი კონსტიტუციის მიხედვით — სუკრე, ფაქტობრივად — ლა-პასი. სახელმწ. ენა — ესპანური. ეროვნ. დღესასწაული — 6 აგვ., დამოუკიდებლობის გამოცხადების დღე (1825). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია ბოლივიური პესო. აშშ-ის 1 დოლ. = 20 ბოლივიურ პესოს. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 9 დეპარტამენტად.

ბ. უნიტარული რესპუბლიკაა. 1967 კონსტ. მიხედვით საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ეროვნ. კონგრესს (ორპალატიან პარლამენტს), რ-იც შედგება სენატისა და დეპუტატთა პალატისაგან (1969 სამხ. გადატრიალების შედეგად ეროვნ. კონგრესი დაითხოვეს). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*


ბოლივიის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ბუნება.** ბ. მდებარეობს სუბეკვატორულ და ტროპ. სარტყლებში, დას-ით ანდების ცენტრ. კორდილიერის, ხოლო აღმ-ით — ვრცელი ვაკეების ფარგლებში. ანდების განაპირა ქედებს შორის მდებარეობს პუნის ზეგანი (დაახლ. 4000 მ), რ-ის ჩრდ.-დას. ნაწილში ლავური პლატოა, სამხრ.-აღმოსავლეთში — ქვაბულები (ალტიპლანო). პუნის უკიდურეს ჩრდ.-აღმ. ნაწილში




მ. პ ე რ ე ს დ ე ო ლ გ ი ნ ი. «მოგვები» (ფრაგმენტი). XVII ს. ბოლო — XVIII ს. დასაწყისი. ზარაფხანის ეროვნული მუზეუმი. პოტოსი.


ბოლივია. ბელენის ეკლესიის ფასადის კვეთილი დეტალი. პოტოსი. დაახლ. 1725.

შეჭრილია ტბა ტიტიკაკა. დასავლეთიდან პუნა შემოფარგლულია ვულკ. დას. კორდილიერით (მწვ. სახამა, 6780 *მ*), ხოლო აღმოსავლეთიდან — კორდილიერა-რეალით და ცენტრ. კორდილიერით. ამ ქედებსა და აღმ. კორდილიერას (4051 *მ*) ყოფს მდ-ების ბენის, მამორეს, პილკომაიოსა და რიო-ბერმეხოს ღრმა ხეობები.

სასარგებლო წიაღისეულიდან აღსანიშნავია კალა (მარაგი დაახლ. 1200 ათ. ტ), სპილენძი, თუთია, ტყვია, ვერცხლი და ნავთობი.

პუნასა და დას. კორდილიერაზე ტროპ. მაღალმთის ჰავაა. პუნაში ივლ. საშ. ტემპ-რაა 3—7°C, იანვ. 9—11°C. ტემპ-რათა დღეღამური ამპლიტუდა 40—50 გრადუსია; ანდების აღმ. კალთებზე მკაფიოდაა გამოხატული ჰავის სიმაღლებრივი სარტყლურობა, ნალექები 2000 *მმ*-მდე წელიწადში. აღმ. ვაკეების ჩრდ. ნაწილში სუბეკვატორული ჰავაა, გვალვა 4—5 თვეა, სამხრ. ნაწილში — ტროპიკული, გვალვა 9 თვე გრძელდება; ივლ. საშ. ტემპ-რა 17—22°C, იანვ. 24—28°C, ნალექები წელიწადში 1300—1600 *მმ* ჩრდ. ნაწილში, 800 *მმ* — სამხრეთში.

ქვეყნის ჩრდ. ნაწილში მიედინება დიდი და წყალუხვი მდინარეები — ბენი, მამორე და გუაპორე, რ-ებიც ერთდებიან და ქმნიან ამაზონის უდიდეს შენაკადს — მადეირას. ბ-ის აღმ. ნაწილშია მდ-ები პილკომაიო (პარაგვაის შენაკადი) და პარაპეტი.

ქვეყნის დას. ნაწილში გავრცელებულია პუნა (ნახევარუდაბნოს მცენარეულობის ტიპი), აღმ. ნაწილში — ჰალკა (მაღალმთის ტროპ. სტეპი). ანდების კალთები შემოსილია ნოტიო ტროპ. ტყით, რ-ის ქვეშ ლატერიტული ნიადაგია. აღმ. ვაკის ჩრდ. ნაწილში ძირითადად წითელნიადაგიანი სავანაა. ჩრდ-ით იგი ჰილეაში გადადის, სამხრ-ით კი — ტროპ., ალაგ-ალაგ დაჭაობებულ ნათელ ტყეში.

ბ-ის აღმ. ნაწილში ბინადრობს მაიმუნები, ჯავშნოსნები, ტაპირები, მღრღნელები. ბევრია ფრინველი, ქვეწარმავალი და მწერი. პუნაში ბინადრობს გარეული და შინაური ლამები, მთის მღრღნელები და სხვ.

**მოსახლეობა.** მოსახლ. 60% ინდიელია, 28% — მეტისი, 12% — თეთრკანიანი. ქალაქებსა და დაბლობ რ-ნებში ჭარბობენ ესპანურენოვანი ბოლივიელები, უმეტესად მეტისები (ე. წ. ჩოლო) და ნაწილობრივ ესპანური წარმოშობის კრეოლები. ქვეყნის აღმ. ტროპ. ტყეებში ცხოვრობს ე. წ. ტყის ინდიელთა სხვადასხვა ტომი. მოსახლ. დაახლ. ნახევარი ლაპარაკობს მხოლოდ ინდურ ენაზე (ძირითადად კეჩუა, აიმარა, გუარანი ენებზე). რელიგია —კათოლიკური. ინდიელებს შემორჩათ წინაქრისტ. რწმენათა გადმონაშთები.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 1973 შეადგენდა 2374 ათ. კაცს, მ. შ. ნახევარზე მეტი სოფ. მეურნეობაში იყო დასაქმებული. საშ. სიმჭიდროვე დაახლ. 5 კაცი 1 *კმ*²-ზე. მოსახლ. თითქმის 80% ცხოვრობს ქვეყნის დას. ნაწილში — პუნის ზეგანზე და ანდების აღმ. კალთებზე. დაახლ. 35% ქალაქში ცხოვრობს.

დიდი ქ-ებია: ლა-პასი, (562 ათ. მცხ., 1974, შეფასება), კოჩაბამბა, ორურო, პოტოსი, სანტა-კრუსი, სუკრე.

**ისტორიული ნარკვევი.** ბ-ის ტერიტ. უძველესი დროიდან დასახლებული იყო აიმარას, კეჩუას და ინდიელთა სხვ. ტომებით, რ-ებიც XIV ს-ში ინკებმა დაიმორჩილეს. 1532—38 ინკების სახელმწიფო დაიპყრეს ესპ. კონკისტადორებმა.

1542-იდან ბ. შედიოდა პერუს ვიცე-სამეფოს, ხოლო 1776-იდან ლა-პლატის ვიცე-სამეფოს შემადგენლობაში და მას ზემო პერუ ეწოდებოდა. 300 წლის მანძილზე ზემო პერუ იყო სამხრ. ამერიკაში ესპ. კოლონ. იმპერიის ერთ-ერთი მთავარი ეკონ. ცენტრი. ზემო პერუს მიწების უმეტესობა ესპ. მეფის მთავრობამ ენკომიენდების სახით დაურიგა ესპ. კოლონისტებს. ადგილ. მოსახლ. იბეგრებოდა მძიმე გადასახადებით. ხშირი იყო ინდიელთა აჯანყებები კოლონიზატორთა წინააღმდეგ. განსაკუთრებით აღსანიშნავია 1780—81 ინდიელთა აჯანყება, რ-საც ძმები კატარიები ხელმძღვანელობდნენ. XIX ს. დასაწყისში ბ-ში დაიწყო ომი ესპ. კოლონიზატორთა წინააღმდეგ (იხ. *ომი დამოუკიდებლობისათვის ესპანეთის ამერიკულ კოლონიებში 1810—26*). ზემო პერუში დამოუკიდებლობისათვის ომი დაიწყო 1809 წ. 25 მაისს (აჯანყება ქ. ჩუკისაკაში). ბ-ის განმათ. ბრძოლის გამოჩენილი მოღვაწე იყო პ. დ. მურილიო — 1809 აჯანყების ხელმძღვანელი, რევ. ხუნტის თავრე. ამ აჯანყების დამარცხების შემდეგ იგი სიკვდილით დასაჯეს. 1824 დეკ. განმათ. არმიამ, რ-საც ხელმძღვანელობდა ს. *ბოლივარის* თანამებრძოლი გენ. *სუკრე*, საბოლოო გამარჯვება მოიპოვა ესპ. ჯარზე აიაკუჩოსთან და ესპანელები ზემო პერუს ტერიტორიიდან განდევნა. 1825 აგვისტოში კონგრესმა ჩუკისაკაში გამოაცხადა ზემო პერუს დამოუკიდებლობა და ქვეყანას ს. ბოლივარის პატივსაცემად ბოლივია ეწოდა.

პოლიტ. დამოუკიდებლობის მოპოვების პერიოდში ბ. ჩამორჩენილი აგრ. ქვეყანა იყო. ჰქონდა პრიმიტ. სამთამადნო მრეწვ., სოფლად ბატონობდა ექსპლუატაციის კაპიტალიზმამდელი ფორმები, მთელი მიწა მსხვილი ლატიფუნდისტების ხელში იყო. ვითარდებოდა მხოლოდ სამთამადნო მრეწვ., სადაც გაბატონებული პოზიციები ინგლ. კაპიტალს ეკავა.

1879 ბ. და პერუ ინგლისმა ჩილეს წინააღმდეგ *წყნარი ოკეანის ომში (1879—83)* ჩააბა, რის შედეგადაც ბ-მ დაკარგა გვარჯილით მდიდარი ატაკამის უდაბნოს ნაწილი და წყნარ ოკეანეზე გასასვლელი. XIX ს. უკანასკნელ მესამედში ბ-ის ტერიტორიაზე კალის დიდი საბადოების აღმოჩენის შემდეგ ფართოდ შეიჭრა უცხოეთის კაპიტალი. I მსოფლიო ომის წლებში ბ. ნეიტრალიტეტს იცავდა (მხოლოდ 1917 აპრილში გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა გერმანიასთან).

რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებისა და ლათ. ამერიკაში კლასობრივი ბრძოლის გაძლიერების ზეგავლენით ბ-ში დაიწყო მასობრივი ანტიიმპერიალ. გამოსვლები. 20-იან წლებში შეიქმნა პირველი კომუნისტური ჯგუფები. 1925 შეიქმნა მშრომელთა ეროვნ. კონფედერაცია. თანდათან გაძლიერდა აშშ-ის გავლენა ბ-ზე. 1928 აშშ-ის ინვესტიციები ბ-ში 1912-თან შედარებით 11-ჯერ გაიზარდა. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა ღრმად შეარყია ბ-ის ეკონომიკა. გაიზარდა უმუშევრობა, ათასობით ინდიელი გლეხი იღუპებოდა შიმშილისაგან. 1930 ივნ. ქვეყნის სამხრეთში იფეთქა დიდმა აჯანყებამ.

1932 დაიწყო ომი ბ-სა და პარაგვაის შორის ნავთობით მდიდარი ჩაკო-ბორეალის ოლქის გამო და გაგრძელდა 1935-მდე. ამ ომში ბ-ის ზურგს უკან მოქმედებდა ამერ. ნავთობის ტრესტი „სტანდარტ ოილი", ხოლო პარაგვაის მხარს უჭერდა ინგლ.-არგენტ. კაპიტალი. ომი დამთავრდა ბ-ის დამარცხებით, რ-მაც დაკარგა სადავო ტერიტ. 2/3. 1937 პოლკ. ტოროს მთავრობამ მასების ზეგავლენით მოახდინა „სტანდარტ ოილის" ქონების კონფისკაცია და გადასცა ნავთობის სახელმწ. კომპანიას.

II მსოფლიო ომში ბ. ფორმალურად მონაწილეობდა. 1943 აპრილში ბ-მ ომი გამოუცხადა გერმანიას, იტალიასა და იაპონიას. 1945 წ. 18 აპრ. ბ-მ დაამყარა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან. ომის წლებში კიდევ უფრო გაიზარდა აშშ-ის კაპიტალის გავლენა. პროამერიკულმა პოლიტიკამ მშრომელთა დიდი უკმაყოფილება გამოიწვია. 1950 იანვ. დაარსდა ბ-ის კომპარტია, მაგრამ იგი იძულებული იყო არალეგალურად ემუშავა. 1951 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა ნაციონალისტური რევ. მოძრაობის (ნრმ) კანდიდატმა პას ესტენსორომ, რ-იც გამოდიოდა სოც.-ეკონ. გარდაქმნების პროგრამით, მაგრამ ბ-ის რეაქციამ საშუალება არ მისცა მას შესდგომოდა პრეზიდენტის მოვალეობას. 1952 წ. 9 აპრ. იფეთქა სახალხო აჯანყებამ, დაიწყო ანტიიმპერიალ., ანტიფეოდ. რევოლუცია. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა ნრმ-ის პარტია, რ-იც გამოხატავდა წვრილი ბურჟ. და მოსახლ. საშ. ფენების ინტერესებს. პას ესტენსოროს მთავრობამ (1952—56) ეკონ. ჩამორჩენილობის დაძლევისა და სახელმწ. სექტორის განმტკიცების მიზნით მთელი რიგი ბურჟ.-დემოკრ. გარდაქმნები განახორციელა. 1952 ბ-ის პროფკავშირები ბ-ის მუშათა ცენტრად (ბმც) გაერთიანდა. 1953 მიიღეს კანონი აგრ. რეფორმის შესახებ, უცხოელ იმპერიალისტთა და ადგილ. რეაქციის ზეგავლენით ნრმ-ის მთავრობამ თანდათანობით უარი თქვა საერთო დემოკრ. ამოცანების გადაწყვეტაზე. 1956—58 აშშ-ის მონოპოლიებმა კვლავ მტკიცე პოზიციები დაიკავეს ბ-ის ეკონომიკაში.

1964 აგვ. ადგილ. რეაქციის ზეგავლენით ბ-ის მთავრობამ დიპლ. ურთიერთობა გაწყვიტა კუბასთან. ლა-პასში სტუდენტთა დემონსტრაციის დახვრეტისა და ორუროს, ლა-პასის, სუკრეს მუშათა გამოსვლების დარბევის გამო პას ესტენსორომ საბოლოოდ დაკარგა მშრომელთა მხარდაჭერა.

1964 ნოემბ. სამხ. გადატრიალების შედეგად ძალაუფლება ხელთ იგდო სამხ. ხუნტამ, რ-საც გენ. რ. ბარიენტოს ორტუნიო ხელმძღვანელობდა. რეპრესიები მშრომელთა წინააღმდეგ კიდევ უფრო გაძლიერდა. საგარეო პოლიტიკის სფეროში ხუნტამ ორიენტაცია მთლიანად აშშ-ზე აიღო. 1966 პრეზიდენტად აირჩიეს ბარიენტოსი, მთავრობის საწინააღმდეგო მასობრივი გამოსვლები კვლავ გრძელდებოდა. 1967 მარტიდან დაიწყო მთავრობის ჯარების ბრძოლა პარტიზანების ჯგუფთან, რ-საც ხელმძღვანელობდა ბ-ში ჩასული ე. *გევარა*. იმავე წლის ოქტომბერში აშშ-ის ცენტრ. სადაზვერვო სამმართველოს აქტ. დახმარებით მთავრობამ გაანადგურა გევარას რაზმი. 1969 აპრ. ბარიენტოსი საავიაციო კატასტროფაში დაიღუპა. პრეზიდენტის პოსტი დაიკავა ვიცე-პრეზიდენტმა ლ. ა. სილეს სალინასმა. იგი თავისი წინამორბედის პოლიტიკას აგრძელებდა. ამ ვითარებაში არმიის ხელმძღვანელობამ, რ-საც გენ. ა. ოვანდო კანდია მეთაურობდა, ხელთ იგდო ძალაუფლება. ოვანდო კანდიას მთავრობამ გააუქმა ბარიენტოსის მთავრობის მიერ აშშ-ის ნავთობის მონოპოლიების სასარგებლოდ გამოცემული კანონები და ანტიდემოკრ. და ანტიპროფკავშირული დეკრეტები. 1970 რეაქციონერ სამხ. ხელმძღვანელთა ჯგუფმა გადატრიალების მოწყობა სცადა და ოვანდო კანდია აიძულა გადამდგარიყო. მშრომელთა გამოსვლების შედეგად შეთქმულთა გეგმები ჩაიფუშა. პროფკავშირებმა, სტუდენტებმა და მემარცხენე პარტიებმა მხარი დაუჭირეს გენ. ხ. ტორესს, რ-იც შეთქმულთა წინააღმდეგ გამოვიდა. ხელისუფლების სათავეში ჩამდგარმა ხ. ტორესის მთავრობამ განაცხადა, რომ განახორციელებდა ბ-ის დამოუკიდებელი


ეკლესია ტომავეში. 1733.

ეკონ. განვითარების პროგრამას და გააუმჯობესებდა მშრომელთა მდგომარეობას, დაიცავდა დამოუკიდებელ საგარეო პოლიტიკას. 1971 წ. 23 აგვ. ბ-ში მოეწყო ამ ქვეყნის ისტორიაში 186-ე გადატრიალება. პრეზიდენტი გახდა პოლკ. უგო ბანსერ სუარესი. მთავრობის საწინააღმდეგო შეიარაღებული ამბოხების (1974 წ. 7 ნოემბ.) ჩახშობის შემდეგ პრეზიდენტმა უგო ბანსერმა გამოსცა დეკრეტი, რ-ითაც მთელი ადმ. და პოლიტ. ძალაუფლება და სრული კონტროლი მთავრობაზე 1980-მდე შეიარაღებული ძალების ხელში გადადიოდა. პრეზიდენტისა და პარლამენტის არჩევნები, რ-იც 1975-თვის იყო დანიშნული, განუსაზღვრელი ვადით გადადო.

**ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.** ეკონ. განვითარების დონით ბ. ლათ. ამერ. ერთ-ერთი ყველაზე ჩამორჩენილი ქვეყანაა. მთლიანი ეროვნ. პროდუქტის 30,2%-ს იძლევა (1973) მრეწვ. და მშენებლობა, 15,3%-ს — სოფ. მეურნ., 8,2%-ს — ტრანსპ. და კავშირგაბმ., 46,3%-ს — სხვა დარგები. ეკონომიკაში მძლავრი პოზიცია უკავია უცხოეთის, განსაკუთრებით აშშ-ის, დიდი ბრიტ. და იაპ. კაპიტალს.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. წამყვანი დარგია სამთომოპოვებითი მრეწველობა. კალის მოპოვებითა და ექსპორტით ბ. კაპიტალ. სამყაროში II ადგილზეა (მალაიზიის შემდეგ). კალის კონცენტრატების დაახლ. 60%-ს აწარმოებს სახელმწ. კომპანია „კომიბოლი", დაახლ 40%-ს—კერძო მაღაროები. 1973 (წინასწარი მონაცემებით) მოპოვებულ იქნა (ათ. *ტ*): კალა — 30,7, ტყვია— 21,5, თუთია — 49,1, ვოლფრამი — 2,3, სპილენძი — 8, ვერცხლი — 0,166, ნავთობი — 2,74 მლნ. *მ*³. სუსტადაა განვითარებული ელექტროენერგეტიკა. ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 345 ათ. *კვტ* (1974). 1973 გამომუშავებულია 883,9 მლნ. *კვტ·სთ* ელექტროენერგია. არის ცემენტის და ნავთობგადასამუშ., კალისა და ტყვიის გამომდნობი ქ-ნები. დამუშავებითი მრეწველობიდან აღსანიშნავია საფეიქრო და კვების, უმთავრესად შაქრის და საფქვავი მრეწვ., მთავარი ცენტრებია ლა-პასი, კოჩაბამბა, სუკრე, სანტა-კრუსი.

ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ა შ ი გაბატონებულია მსხვილი ნახევრად ფეოდ. მიწათმფლობელობა. 1953 აგრ. რეფორმის საფუძველზე 1965-თვის მიწა დანაწილდა 235 ათ. წვრილ მესაკუთრესა, აგრეთვე თემებს, კოოპერატივებსა და სხვ. ორგანიზაციებს შორის. რეფორმამ დააჩქარა სოფ. მეურნეობაში კაპიტალიზმის განვითარება, სტიმული მისცა სას.-სამ. წარმოების ზრდას, მაგრამ ვერ მოსპო ლატიფუნდიზმი, გლეხობის ძირითადი მასა კვლავ უმიწაწყლოა და ნატურალურ მეურნეობას ეწევა.

სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მიწათმოქმედება. მუშავდება 3,1 მლნ. *ჰა*, ქვეყნის ტერიტ. 2,8%. პუნის ზეგანზე მოჰყავთ ქერი, კვინოა, კარტოფილი; ანდების აღმ. კალთებზე — სიმინდი, ხორბალი, ბრინჯი, მანიოკი, შაქრის ლერწამი, ყავა, კაკაო, ბამბა, თამბაქო, კოკა და სხვ.; ვაკეებზე — მანიოკი, შაქრის ლერწამი, კაკაო. 1973 მოიყვანეს (ათ. *ტ*): კარტოფილი — 729, სიმინდი — 275,8, ბრინჯი — 68,6, ბამბა (ბოჭკო) — 26,9. განვითარებულია საძოვრული მეცხოველეობა. 1973 ბ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 2,3, ცხვარი — 7,5, ღორი — 0,9 (1972), ლამა — 2, ალპაკა — 0,3.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი. რკინიგზების სიგრძე 3,5 ათ. *კმ* (1971). მათი დიდი ნაწილი სახელმწიფოს ეკუთვნის, მცირე — ინგლ. მონოპოლიებს. საავტ. გზების სიგრძე 25,6 ათ. *კმ* (1971). მთაში დიდი მნიშვნელობა აქვს საჭაპანო-სასაპალნე ტრანსპორტს. სამდ. გზების საერთო სიგრძეა 19 ათ. *კმ*. გაყვანილია ნავთობსადენები. საგარეო ვაჭრობის ძირითადი ტვირთი გააქვთ პეროუს (მოლიენდო) და ჩილეს (არიკა, ანტოფაგასტა) ნავსადგურებიდან. ეროვნ. ავიაკომპანია ემსახურება ძირითადად შიგა საჰაერო ხაზებს, უცხოეთის კომპანიები (აშშ-ის, ბრაზ., არგენტ. და სხვ.) კი — საერთაშ. გადაზიდვებს.

ს ა გ ა რ ე ო ე კ ო ნ ო მ ი კ უ რ ი კ ა ვ შ ი რ ი. გააქვთ კალა (კონცენტრატი და ლითონი), ნავთობი, თუთია, ბუნებრივი აირი, ვერცხლი, ვოლფრამი, სპილენძი და სხვ. შეაქვთ სურსათი (მარცვლეული, ფქვილი, შაქარი და სხვ.), თხევადი საწვავი, სხვადასხვა მოწყობილობა, მსუბუქი მრეწვ. ნაწარმი. ექსპორტში ბ-ის მთავარი პარტნიორებია (1972, %-ობით) აშშ (ექსპორტის საერთო ღირებულების 27,5), დიდი ბრიტანეთი (25,9), იაპონია (5,5), გფრ (4,1); იმპორტში — აშშ (25,3), იაპონია (11,4), გფრ (10,5), დიდი ბრიტანეთი (3,9). ომის შემდგომ წლებში ძლიერდება ეკონ. კავშირი არგენტინასა და ბრაზილიასთან.

**განათლება.** 1874 გამოვიდა კანონი სავალდებულო დაწყ. სწავლების, ხოლო 1955 წ. 7-იდან 14 წლამდე ასაკის ბავშვთა საყოველთაო სავალდებულო უფასო სწავლების შესახებ. ბ-ში არის საბავშვო ბაღები 3—7 წლის ასაკის ბავშვებისათვის. დაწყ. სკოლა 6-წლიანია, სწავლება ესპ. ენაზეა, ზოგიერთ სოფელში — ინდიელთა მშობლიურ ენაზე, ესპ. ენა სავალდებულოა. საშ. სკოლა ქალაქად 6-წლიანია, სოფლად — 4-წლიანი. პროფ. სკოლები (ტექ., სავაჭრო, სამხატვრო) 4- და 6-წლიანია, მუშაობენ დაწყ. სკოლის ბაზაზე. არის საშ. და უმაღლესი პედ. სასწავლებლები, 8 უნ-ტი.

XIX ს-ში დაარსდა სამეცნ. საზ-ბანი. სამეცნ.-კვლ. მუშაობის ცენტრებია: უნ-ტები, მეცნიერებათა ეროვნ. აკადემია (1960), ინ-ტები, სხვადასხვა კომისიები და სხვ.

დიდი ბ-კებია: კულტურის დეპარტამენტისა (დაარსდა 1832; 130 ათ. ტ.), მუნიციპალიტეტისა ლა-პასში (1838; 80 ათ. ტ.); ეროვნ. ბ-კა და არქივი სუკრეში (1836; 26 ათ. ტ.). მუზეუმებია: ეროვნ. „ტიაუანაკო" (1846) ლა-პასში; არქეოლ. და სამხატვრო მუზეუმები სუკრეში და ზარაფხანის ეროვნ. მუზეუმი პოტოსიში (1938).

ბ-ში რამდენიმე ათეული სხვადასხვა პერიოდული გამოცემაა.

ბ-ის რადიომაუწყებლობის ოფიც. სამმართველოა რადიოკომუნიკაციის გენ. დირექცია; არის 80-მდე (1973) რადიოსადგური. 1970-იდან მუშაობს ტელევიზია.

**ლიტერატურა.** ბ-ის ლიტ-რა ძირითადად ესპანურენოვანია. ქვეყნის ტერიტორიაზე მცხოვრები ინდიელების ზეპირსიტყვიერებიდან შემორჩა ძვ. წარმოშობის ხალხ. სიმღერები და კეჩუა ენაზე დაწერილი ხალხ. დრამა „ოლიანტაი". XVI—XVII სს-იდან აღსანიშნავია ზოგიერთი ისტ. ქრონიკა. XVIII ს. განმათ. მოძრაობამ წარმოშვა პატრ. ხასიათის პუბლიცისტიკა (ვ. პასოს კანკი) და ლირიკა (ხ. ი. დე სანხინესი). XIX ს. 20-იანი წლებიდან ბ-ში დამკვიდრდა რომანტიზმი, რ-საც ევრ. რომანტიზმის აშკარა გავლენა ეტყობოდა (პოეტები რ. ხ. ბუსტამანტე, ნ. გალინდო, მ. ხ. მუხია; პროზაიკოსები ნ. აგირე, მ. ს. კაბალიერო, ს. ვაკა გუსმანი, ფ. რეიეს ორტისი, ხ. როსენდო გუტიერესი და სხვ.). 1880—90-იან წლებში გავრცელდა *კოსტუმბრიზმი* (ლ. ანსოატეგი დე კამპერო, ა. სამუდიო, ხ. ლუკას ხაიმესი და სხვ.). XIX ს. მიწურულის პოეზიისათვის ნიშანდობლივი იყო დეკადენტური მოტივები, მეორე მხრით კი — ეროვნ. თემებისადმი ინტერესი. პროზაში დამკვიდრდა რეალისტური სოც. რომანი [*ა. არგედასი*, ხ. მენდოსა (1874—1938), ა. ჩირვეჩესი (1883—1926)]. XX ს. 20-იან წლებში სოც. თემატიკა ჭარბობდა პოეზიაშიც (ო. ესტრელია, ე. პასი) და პროზაშიც [გ. ა ნავარო (დ. 1896), ღ. ტორო რამალიო (1898—1950) და სხვ.]. 30-იანი წლებიდან გავრცელდა ინდიელთა ყოფა-ცხოვრების ამსახველი ლიტ-რა [ა. არგედასი, რ. ბოტელიო გოსალვესი (დ. 1917), ა. გილიენ პინტო (1896—1950) და სხვ.]. უახლესი ბოლივიური ლიტ-რის მნიშვნელოვანი წარმომადგენლები არიან ხ. ლარა, ო. სერუტო (დ. 1907), მ. მენდოსა ლოპესი (დ. 1910) და სხვ. მათ თხზულებებში ასახულია თანამედროვე ბ-ის საზ. ცხოვრება, სოც. უკუღმართობანი, მშრომელთა მასების რევ. ბრძოლა და სხვ.



კარმიდამო სოფლად. ტიაუანაკოს რაიონი.

**ხელოვნება.** V—VIII სს. ბ-ის მთიან პლატოებზე *ტიაუანაკოს* უძველესი კულტურა ყვაოდა. XVI—XVIII სს-ში ინდიელ ოსტატთა მონაწილეობით აშენდა ქ-ები პოტოსი, სუკრე, ლა-პასი და სხვ.

რეალისტურადაა გადაწყვეტილი მ. პერეს დე ოლგინის (XVII ს. ბოლო — XVIII ს. დასაწყისი) რელიგ. ტილოები. XIX ს. დამდეგის თვითმყოფადი მოქანდაკეა გ. სანგურიმა. XIX ს. და XX ს. I მესამედის არქიტექტურა ბაძავდა ევრ. და ამერიკულს. XX ს. შუაწლებიდან მშენებლობაში იგრძნობა ბრაზ. და არგენტ. არქიტ. გავლენა. XIX ს. ბოლოს და XX ს. დასაწყისში ასპარეზზე გამოვიდნენ ადგილ. მხატვრები; ხოლო 1920-იან წლებში შეიქმნა რეალისტური ხელოვნ. ეროვნ. სკოლა. მხატვრები: ს. გუსმან დე როხასი, რ. ბერდესიო და სხვ.; მოქანდაკე მ. ნუნიეს დელ პრადო, გრაფიკოსი ა. რეკე მერუვია.



ს. გ უ ს მ ა ნ დ ე რ ო ხ ა ს ი. «დედობა». XX ს.

ბ-ის მუს. ხელოვნება წარმოდგენილია ქვეყნის მკვიდრი მოსახლ. — ინდიელებისა და კრეოლთა მუსიკით. გავრცელებულია ლირ. სასიმღერო ჟანრები (ბაგუალა, იარავი და სხვ.) და ცეკვების თანმხლები საკრავიერი ნაწარმოებები (უაინო, უაინიტო, იუმბო). ინდიელთა მუსიკა ემყარება პენტატონიკას, აქვს საკუთარი რიტმული ფორმულები. არსებობს 20 ტიპის სასულე საკრავი, მ. შ.: კენა, ტარკა (წაგრძელებული ლერწმის ფლეიტები), ერკე (დიდი, 3 *მ* სიგრძის საყვირი) და სხვ. დასარტყმელი საკრავებია: პუტუტა, უანარა და სხვ. სიმებიანი საკრავები ინდიელებმა ესპანელებისაგან გადაიღეს. პოპულარული 6-სიმიანი ესპ. გიტარა, კრეოლთა საყვარელი მუს. საკრავია. გვხვდება აგრეთვე დიატონური არფა და ჩარანგო (სოფლური გიტარა), XIX—XX სს. კომპოზიტორები არიან: ედუარდო კაბო, ხოსე მაიდანა და სხვ.



რ. ბ ე რ დ ე ს ი ო. «ქალიშვილი ჩაკოთ». XX ს. შუა წლები.

ესპ. თეატრ. კულტურის წინარე მცირერიცხოვანი ნიმუშებიდან ჩვენამდე მოაღწია ბოლივიურ-პერუულმა დრამამ „ოლიანტაი". XVI—XVII სს-ში წარმოდგენებს მართავდნენ ესპ. მისიონერები. პროფ. თეატრ. ხელოვნება ბ-ში ვერ განვითარდა. ეროვნ. კულტურა ძირითადად ვლინდება კარნავალებში. კარნავალის დღეებში ეწყობა თეატრ. მსვლელობა, დგამენ ვოკალურ-ქორეოგრაფიულ წარმოდგენას — დიაბლადოსს, რ-საც საფუძვლად უდევს ინდიელთა წეს-ჩვეულებანი.

კინოფილმებს უშვებს ბ-ის კინოინსტიტუტი (დაარსდა 1943). წელიწადში გამოდის 1—2 მხატვრული ფილმი. ძირითადად იღებენ მოკლემეტრაჟიან დოკუმენტურ ფილმებსა და ქრონიკას. რეჟისორმა ხ. სანხინესმა დადგა სრულმეტრაჟიანი ფილ-

მები „უკმაი", „კონდორის სისხლი" და დოკუმენტური ფილმები „რევოლუცია", „აისა" და სხვ. კინოთეატრების უმეტესობა პოტოსისა და ლა-პასშია. ძნელად მისასვლელ მთიან რ-ნებს ემსახურება მოძრავი კინოდანადგარები.

*ლიტ.*: Галин Ю., Боливия, М., 1962; Гонсалес Р. Р., Боливия — Прометей Анд, пер. с исп., М., 1963; Мамонтов С. П., Испаноязычная литература стран Латинской Америки XX в., М., 1972; Торрес-Риосеко А., Большая латиноамериканская литература, М., 1972; Фадеев Ю. А., Революция и контрреволюция в Боливии, М., 1969; Экономика Латинской Америки в цифрах. Статистический сб., М., 1965; Diaz Machicao P., Historia de Bolivia, t. 1—5, La Paz, 1954—58; Vethey H. E., Arquitectura Virreinal en Bolivia, La Paz, 1961.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 448—449.



ბოლნისის არქეოლოგიური ძეგლები. სტელა. ლამაზი გორის სამონასტრო ანსამბლი. V—VI სს. თბილისის ისტორიულ-ეთნოგრაფიული მუზეუმი.

**ბოლივიელები,** ბოლივიის მოსახლეობის საერთო სახელწოდება. რაოდ. 2,0 მლნ. კაცი (1975, შეფასება). ჭარბობენ ინდიელები (დახლ. 2/3), მეტისები (ჩოლო), არის ევრ. წარმოშობის მოსახლეობაც. სოფ. მეურნეობაში უმთავრესად მუშაობენ ინდიელები — *კეჩუა* და *აიმარა*. მეტისები ძირითადად ვაჭრები, წვრილი მოსამსახურეები, კვალიფიციური მუშები არიან. თეთრკანიანებს გაბატონებული მდგომარეობა უჭირავთ. სახელმწ. ენა — ესპანური. მაღალმთიანი მოსახლ. მნიშვნელოვანი ნაწილი ორენოვანია (ესპანური და კეჩუა ან აიმარა), ოფიც. რელიგიაა კათოლიკობა. ინდიელებს შემორჩათ წარმართულ რწმენათა გადმონაშთები.

**ბოლივიის კომუნისტური პარტია** (ბკპ; Partido Comunista de Bolivia), შეიქმნა 1950 იანვარში წვრილბურჟ. მემარცხენე რევ. პარტიაში (დაარსდა 1940) შემავალი კომუნისტური ჯგუფების გაერთიანების შედეგად. 1950—52 ბკპ არალეგალურად მოქმედებდა. 1952 აპრილში მონაწილეობდა სახ. აჯანყებაში, რ-მაც დასაწყისი მისცა ანტიიმპერიალ., დემოკრატიულ რევოლუციას. პარტიის სწორი პოლიტ. ხაზის შემუშავებისა და ორგანიზაციული განმტკიცებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა VI კონფერენციას (1954 ივნ.). ბკპ-ის I ყრილობამ (1959 აპრ.) მთავარ ამოცანად დაისახა ბოლომდე მიეყვანა ანტიიმპერიალ. და ანტიფეოდ. რევ. გარდაქმნები. ბკპ-ის II ყრილობამ (1964 მარტ-აპრ.) მიიღო „საპროგრამო დეკლარაცია და ბკპ-ის უახლოეს პოლიტ. მოთხოვნათა პლატფორმა", ხაზგასმით აღნიშნა, რომ სახ. ანტიიმპერიალ. რევოლუციის ამოცანათა განხორციელება ბოლივიის ხალხის მიზნად რჩება. 1964 ნოემბერში სახელმწ. გადატრიალებისა და სამხ. ხუნტის მიერ ხელისუფლების ხელში აღების შემდეგ ბკპ-მ ამხილა ამ გადატრიალების კონტრრევ. ხასიათი; 1967 ბკპ კანონგარეშე გამოაცხადეს და მხოლოდ 1969 სექტ. სამხ. გადატრიალების შემდეგ მიიღო ლეგალურად მოქმედების შესაძლებლობა, თუმცა კანონი ბკპ-ის აკრძალვის შესახებ არ გაუქმებულა. ბკპ-ის III ყრილობამ (1971 ივნ.) მიიღო „ბკპ-ის საპროგრამო თეზისები". ბკპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების თათბირებში (1957, 1960, 1969, მოსკოვი). ბკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპზე. ბკპ-ის ცკ-ის პირველი მდივანია — *ჰორხე კოლე კუეტო* ხორხე. ბკპ-ის ცენტრ. ბეჭდვითი ორგანოა ყოველდღიური გაზეთი „უნიდადი" („Unidad").

**ბოლინგბროკი** (Bolingbroke) ჰენრი სენტ-ჯონ (10. X. 1678, ლონდონი, — 12. XII. 1751, ბეტერსი), ვიკონტი, ინგლ. სახელმწ. მოღვაწე, პუბლიცისტი, ტორების ერთ-ერთი ლიდერი. 1704—08 სამხ. მინისტრი, 1710—14 საგარეო საქმეთა მინისტრი. ხელი შეუწყო 1713 უტრეხტის ზავის დადებას, რ-ითაც დამთავრდა ომი ესპ. მემკვიდრეობისათვის. 1714 სათავეში ჩაუდგა კაბინეტს. 1715 ბრალი დასდეს სტიუარტების სასარგებლოდ შეთქმულების მომზადებაში და იძულებული გახდა საფრანგეთში გაქცეულიყო. 1723 დაბრუნდა სამშობლოში. თავის თხზულებებში დეიზმის პოზიციებიდან აკრიტიკებდა რელიგ. რწმენებს, იყო „განათლებული მონარქიის" მომხრე. მისმა ნაწარმოებებმა გავლენა მოახდინეს ინგლ. განმანათლებლურ ლიტ-რაზე.

**ბოლ მაღი** (ხუნძური ბოლ მაწ — თემის, ჯარის ენა), ხუნძური ენის სატომთაშორისო დიალექტური ფორმა, *კოინე*. ერთმანეთთან საუბრის დროს იყენებენ ხუნძური ენის სხვადასხვა დიალექტის (აგრეთვე ანდიურ-დიდოური ენების) წარმომადგენლები. ემყარება ხუნძური ენის ჩრდილოურ (ხუნძახურ) დიალექტს, რ-იც ბ. მ-ში გრამატიკულად შედარებით გამარტივებულია; მაგ., გაერთფეროვნებულია ზმნათა უღვლილებისა და სახელთა ბრუნების სხვადასხვა ტიპები (შდრ. ჩრდ. ხუნძური ბუკ-ინა „იქნება", ყოტ-ილა „გაჭრის"; ბ. მ. ბუკ-ილა, ყოტ-ილა. ასევე, ჩრდ. ხუნძური ჰაქ-ი-ცა „ურემმა", ებელ-ათლ „დედამ", ბ. მ. — ჰოქო-ძათლ, ებელ-ათლ). ბ. მ-ს მკაცრად განსაზღვრული კანონიკური ფორმები არა აქვს; ბ. მ-ზე იქმნება ხალხ. შემოქმედების ნიმუშები. სალიტ. ხუნძური (რ-იც აგრეთვე ჩრდ. დიალექტს ემყარება) გავრცელებასთან დაკავშირებით ბ. მ-ის როლი იზღუდება.

*ლიტ.*: ჩიქობავა ა., ცერცვაძე ი., ხუნძური ენა, თბ., 1962; Микаилов Ш. И., К вопросу о путях образования и развития аварского литературного языка, «Языки Дагестана», 1954, в. 2; Услар П. К., Этнография Кавказа. Языкознание, [т.] 3 — Аварский язык, Тфл., 1889.
*ც. გუდავა.*

**ბოლნისი** (1943-მდე დაბა ლუქსემბურგი), ქალაქი (1967-იდან) საქ. სსრ-ში, ქვემო ქართლში, მდ.მაშავერის შუა დინებაში. რ-ნული და საქალაქო საბჭოს ცენტრი (სოფლები: მიგირლო, რატევანი, რაჭისუბანი, სარალარი, წითელსოფელი, ჯაფარლო). ზ. დ. 560 *მ*, თბილისიდან 64 *კმ*. რკინიგზის სადგ. მარნეულ-კაზრეთის ხაზზე. ძირითადად გაშენებულია ვაკეზე, ჩრდ. ნაწილი კი — გორაკ-ბორცვიან მთისწინეთზე. 1974 შეფასებით — 11,9 ათ. მცხ. (1939 აღწ. — 7,1 ათ., 1959 წ. — 12,4 ათ., 1970 წ. —11,5 ათ.). საშ. წლ. ტემპ-რა 12,0°C; იანვ. — 0,3°C, აგვ. 23,3°C, აბსოლ. მინ. ტემპ-რა —24°C, აბსოლ. მაქს. 39°C. ნალექები 572 *მმ* წელიწადში, მაქსიმუმი — მაისში (86 *მმ*), მინიმუმი — დეკ. (21 *მმ*). ბ-ში არის მევენახეობის საბჭ. მეურნ., ღვინისა და ყველ-კარაქის ქ-ნები, სამშენებლო მასალათა მოპოვება (წითელსოფელი), სამკერვალო ფ-კა, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, სტამბა, სას.-სამ. ტექნიკუმი, ზოგადსაგანმან. სკოლები, მუს. სკოლა, საბავშვო ბაღები, ბ-კა, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, კულტსახლი, კულტ. და დასვენების პარკი, კინოთეატრი, საავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

თანამედროვე ბ-ს უჭირავს ისტ. სოფლების ყორანთის, ველკეთილისა და სატრედოს ტერიტ. (ეს სოფლები საბარათიანო-საორბელიანოში შედიოდა). ბ. ქალაქს დაერქვა ამ მიდამოებში ძველთაგანვე არსებული მნიშვნელოვანი პუნქტების სახელწოდების მიხედვით.

ბ-ის ისტ. ძეგლებიდან მნიშვნელოვანია ყორანთის ეკლესია (XIII — XIV სს. მიჯნა). გორა, რ-ზედაც ეს ეკლესიაა აგებული, ენეოლითური ხანის ნასახლარის ნაშთებსაც შეიცავს. საყურადღებოა აგრეთვე გვიანდ. ფეოდ. ხანის სატრედოს თაღოვანი ხიდი მდ. მაშავერაზე; იგი ახლაც მკვიდრად დგას.

**ბოლნისი** (ყოფ. ბოლნის-ხაჩინი), სოფელი ბოლნისის რ-ში, ქვემო ქართლის ვაკეზე, მდ. ბოლნისისწყლის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ინჯა-ოღლი, სამწევრისი, ფოლადაური). ზ. დ. 620 *მ*, ბოლნისიდან 9 *კმ*. ბოლნისის მევენახეობის საბჭ. მეურნ., საშ. სკოლა (ინტერნატით), ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, *ბოლნისის სიონი* (V ს.) ეკლესია.

**ბოლნისის არქეოლოგიური ძეგლები,** ადრინდ. და გვიანდ. ბრინჯაოს ხანის, ადრინდ. რკინის, ანტ. და შუა საუკ. ძეგლები, აღმოჩენილი ქვემო ქართლში, ახლანდ. ბოლნისის რ-ნში. ბოლნისის არქეოლ. ექსპედიციამ (ხელმძღვ. ლ. მუსხელიშვილი) 1936—37 ნაშალი მიწისაგან გაწმინდა *ბოლნისის სიონი*, დააზუსტა ეკლესიის გეგმა, აღმოაჩინა V—VII სს. სტელებისა და ქვის ჯვრების ფრაგმენტები, აღმოაჩინა და გაშიფრა ჩრდილოეთის სტოის კარის სააღმშენებლო წარწერა (იხ. *ბოლნისის წარწერები*), რ-ის საფუძველზე დაზუსტდა ბოლნისის სიონის აშენების თარიღი. ეკლესიის ეზოში გაითხარა XV—XVI სს. 23 ქვაყუთი.

1957—62 არქეოლ. ექსპედიციამ (ხელმძღვ. ი. გძელიშვილი) ბოლნისის სიონის მახლობლად გამოავლინა გვიანდ. ანტ. ხანის კრამიტსამარხები, სამხრ.-დასით მდებარე გორაზე აღმოაჩინა ციხესიმაგრის ნანგრევები, ძვ. ქ. ბოლნისის ქვითკირით ნაგები ბურჯებიანი გალავანი. ბოლნისის სიონის ჩრდ.-დას-ით, ე. წ. „ლამაზ გორაზე", ექსპედიციამ შეისწავლა V—XIII სს. სამონასტრო ანსამბლი (ეკლესია, სამეურნეო და საცხოვრებელი ნაგებობანი, გალავანი, სამარხები).

დიდი მნიშვნელობა აქვს ძვ. სამთო წარმოებისა და რკინის მეტალ. კერების აღმოჩენას ბოლნისის მიდამოებში. სხვადასხვა დროს ექსპედიციამ აღმოაჩინა: წინა ანტ. ხანის რკინის სადნობი სახელოსნოს ნაშთები სოფ. ქვემო ბოლნისში; ფეოდ. ხანის სახელოსნოს ნაშთები მდ. წულრუღაშენის ხეობაში, ნასოფლარ გომბათთან, და სოფ. ფოლადაურის სამხრ.-დას-ით; XVII—XVIII სს. სახელოსნოების ნაშთები სოფ. ბოლნისთან, მდ. რკინისწყალზე. აღმოჩენები გვიჩვენებს, რომ ძვ. საქართველოში ინტენსიურად ყოფილა განვითარებული რკინის მოპოვება-დამუშავება.

*ლიტ.*: ამირანაშვილი შ., ადრეფეოდალური ხანის ქართული არქიტექტურისა და რელიეფური ქანდაკების ძეგლები, თბ., 1968; მუსხელიშვილი ლ., ბოლნისი, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 3; Гзелишвили И. А., Железоплавильное производство в древней Грузии, Тб., 1964.
*ვ. ჯაფარიძე.*

**ბოლნისის ბრძოლა,** საქართვ. ლაშქრის ბრძოლა ხვარაზმელების წინააღმდეგ ბოლნისის მახლობლად 1227 ან 1228. ჯალალედინის 1225 — 26 ლაშქრობებით განადგურებამდე მისული საქართველო მეზობელ მუსლიმან მმართველებს (რუმის სულთანს, ხლათის მმართველ შაჰარმენს და სხვ.) დაუკავშირდა და ხვარაზმშას წინააღმდეგ ბრძოლის სამზადისს შეუდგა. ჯალალედინმა დროულად შეიტყო ეს და გადაწყვიტა დაესწრო მოკავშირეებისათვის. თავდაპირველად 1227 ხვარაზმშა მუღანის ველზე დაბანაკდა, ხოლო საქართვ. ლაშქარი, რ-ის შემადგენლობაში ჩრდილოკავკასიელი მეომრებიც იყვნენ — ნაჭარმაგევში (ისტორიკოს ნესევის ცნობით, ქართველთა ლაშქარი 40.000 აღემატებოდა). ნაჭარმაგევიდან საქართვ. ჯარი თბილისზე გავლით სამხრ-ით დაიძრა. ამ დროს ხვარაზმელები უკვე ბოლნისის ხეობაში იდგნენ. ქართველები იძულებული გახდნენ მოკავშირე ჩამამდიანური ქვეყნების ლაშქრის მოსვლამდე შებმოდნენ მტერს, სასტიკ ბრძოლაში დამარცხდნენ და დიდი ზარალით უკუიქცნენ. ჯალალედინმა დაარბია და გაძარცვა საქართველოს სხვადასხვა მხარეები.

*წყარო:* ჟ ა მ თ ა ა ღ მ წ ე რ ე ლ ი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

*ვ. გუჩუა.*

**ბოლნისის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი აღმ. საქართველოში, ქვემო ქართლში (1943-მდე ლ უ ქ ს ე მ ბ უ რ გ ი ს რ-ნი). 1917-მდე ახლანდ. ბ. რ-ის ტერიტ. თბილ. გუბ. ბორჩალოს მაზრაში შედიოდა, 1917—30 — თბილ. ოლქში; 1930 ადმ.-ტერ. დაყოფით გამოეყო თბილ. ოლქს ცალკე რ-ნად. 1963—66 ბ. რ. აერთიანებდა მარნეულისა და დმანისის რ-ნების ტერიტორიას. 1966-იდან გამოიყო ახლანდ. ბ. რ-ნის საზღვრებით. ბ. რ-ის სამხრ. საზღვარი ემთხვევა საქ. სსრ — სომხეთის სსრ საზღვარს, რ-იც ლოქის ქედზე გადის. დას-ით მას ესაზღვრება დმანისის, აღმ-ით და სამხრ.-აღმ-ით — მარნეულის რ-ნები. ჩრდ-ით ქციის ხეობა გამოყოფს თეთრი წყაროს რ-ნისაგან. ფართ. 798,3 *კმ*². რაიცენტრი — ქ. ბოლნისი. ბ. რ-ში შედის საქალაქო (ბოლნისი), სადაბო (კაზრეთი) და 8 სას. საბჭო (აკაურთა, ბოლნისი, დარბაზი, არუხლო, სარაჩლო, ქვემო ბოლნისი, ქვეში, ფახრალო); 1 ქალაქი, 1 დაბა, 45 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ბ. რ-ის ტერიტ. აგებულია უმთავრესად მეოთხეული ნალექებით, ცარცული და იურული ასაკის კირქვებით, მერგელებით, ქვიშაქვებითა და ვულკანოგენური წარმონაქმნებით. ზოგან გაშიშვლებულია პალეოგენური და ნეოგენური ქვიშაქვები და მერგელები. დამახასიათებელია რელიეფის ტექტოგენურ, ვულკანოგენურ და ეროზიულ ფორმათა მონაცვლეობა. რ-ნის დას. ნაწილშია ჯავახეთის ზეგნის დახრამული აღმ. კალთა. სამხრ-ით რ-ნის ტერიტორიაში შემოდის რთული გეოლ. აგებულების (იურული და ცარცული ასაკის კირქვები, ქვიშაქვები და ვულკანოგენური წყებები, პალეოზოური გრანიტოიდები. მიოცენის გრანოდიორიტული ინტრუზიები) ლოქის ქედის ჩრდ. კალთა, რ-იც ინტენს. ეროზიულ-დენუდაციური პროცესების შედეგად ძლიერ არის დანაწევრებული. ბ. რ-ის უდიდესი ნაწილი უჭირავს ქვემო ქართლის ვაკეს, რ-იც განვითარებულია მთათაშორის ტექტონ. დეპრესიაში. ვაკე აგებულია ახალგაზრდა კონტინენტური ალუვიური და დელუვიურ-პროლუვიური ნალექებით, საფუძვლად კი უმთავრესად სარმატული ასაკის დისლოცირებული ნალექები უდევს. ვაკეზე კარგადაა გამოხატული მდინარეული ტერასები.

ბ. რ-ის მთავარი წიაღისეული სიმდიდრეა ბარიტი, პოლიმეტალები (მადნეულის საბადო) და სამშენებლო მასალა (ბოლნისის ტუფი).

ჰ ა ვ ა. ბ. რ-ში სხვადასხვა სახის სუბტროპ.-კონტინენტური ჰავაა. მთისწინეთსა და მთათა კალთებზე ზომიერად ნოტიო ჰავაა, იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული; ვაკე ნაწილში ზომიერად თბილი სტეპების ჰავაა, იცის ცხელი ზაფხული. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 12,0°C, იანვ. 0,0°C, 0,3°C, ივლ. 23,6°C. აბსოლ. მაქს. 40°C აღწევს, აბსოლ. მინ. —25°C-მდე ეცემა. ნალექები 400—500 *მმ* წელიწადში.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. რ-ნის მთავარი მდ-ებია ქცია და მისი მარჯვ. შენაკადი მაშავერა. მდ. მაშავერის მოზრდილი შენაკადებიდან აღსანიშნავია ბოლნისისწყალი, ტალავრისწყალი. მდ-ები ზემო დინებაში მთის ტიპისაა, ქვემოთ კი — ბარისა. წყალდიდობა გაზაფხულზე იცის, წყალმცირობა — ზამთარში. მდ-ებს უმთავრესად სარწყავად იყენებენ.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ბ. რ-ის ვაკის ლიოსისებრ თიხნარებზე და ალუვიურ ნაფენებზე განვითარებულია წაბლა და დამლაშებული ნიადაგების კომპლექსი. მდ. მაშავერის ხეობაში ბოლნისისწყლის შესართავიდან ქ. ბოლნისამდე დიდი ფართობი უჭირავს მუქ წაბლა კარბონატულ ნიადაგს. მდინარეთა ნაპირებზე ალუვიური, უმთავრესად ალუვიურ-კარბონატული ნიადაგია. მთისწინეთის ზონაში წაბლა ნიადაგს ტყის ყავისფერი ნიადაგი ენაცვლება, ხოლო თიხნარებსა და მერგელების გამოფიტვის პროდუქტებზე ტყის ყომრალი ნიადაგია განვითარებული. ტყის ზედა სარტყელში, უმთავრესად ლოქის ქედის ჩრდ. კალთაზე, გაეწრებული ტყის ყომრალი ნიადაგია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ბ. რ-ის ვაკეზე გავრცელებულია პირველადი უროიანი ველი, რ-იც მთის ქვედა ფერდობებამდე აღწევს. ამ ველის ძირითადი მცენარეებია ურო, იონჯა, წიწმატასელი, კუტიბალახი, ფარსმანდუკი და სხვ. მეორეული უროიანი ველი უმთავრესად კალთებს აკრავს და ყველაზე მეტად ქ. ბოლნისის მიდამოებშია გამოხატული. შემაღლებულ ადგილებში უროიანვაციწვერიანი დაჯგუფებებია. რ-ნის აღმ. ნაწილში ფართო ზოლადაა გადაჭიმული აბზინდიან-უროიანი ველები. კალთებზე (750—900 *მ*-მდე) დიდ ფართობზეა გავრცელებული ჯაგეკლიანი ველი, სადაც უმთავრესად ძეძვი, შავჯაგა და ქართული ნუში ხარობს. ნატყევარ ადგილებში ძეძვთან ერთად იზრდება ჯაგრცხილა, ქართული მუხა, კუნელი, ნეკერჩხალი, კვრინჩხი. ბ. რ-ში, უმთავრესად ლოქის ჩრდ. და ჯავახეთის ზეგნის აღმ. კალთებზე, მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ფართოფოთლოვან ტყეს. ჭარბობს მუხა, რცხილა და წიფელი. მუხნარი მთის ქვედა კალთებზე გვხვდება, წიფლნარი — ზედაზე; მათ შორის კი მუხნარ-რცხილნარია. ქციის და მაშავერის ხეობებში აქა-იქ ხარობს ფოთლოვანი ნათელი ტყე (აკაკი, ნეკერჩხალი, თელა და სხვ.). მდინარეთა სანაპიროზე ჭალის ტყეებია (ვერხვი, ტირიფი, ჭალის მუხა, თელა, წნორი და სხვ.).

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. ბ. რ-ში გავრცელებულია ველისა და ტყის ცხოველები. ვაკეზე გვხვდება კურდღელი, ზღარბი, თხუნელა, სტეპის თაგვი; ტყეებში — გარეული ღორი, ტურა, მგელი, მელა, კვერნა; მდინარეთა ხეობებში — წავი. ფრინველებიდან ბინადრობს ყვავი, კაჭკაჭი, შოშია, ჩიტბატონა, ტყის ქათამი, გარეული ინდაური და სხვ. ბევრია ქვეწარმავალი და ამფიბია. მდ-ებში არის კალმახი, ხრამული, კობრი, ლოქო და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: 1. მშრალი სტეპური ვაკე წაბლა ნიადაგით. 2. ბორცვიან-სერებიანი ბუჩქოვან-ტყიანი მთისწინეთი, ტყის ყავისფერი და ყომრალი ნიადაგებით. 3. დაბალი მთები რცხილნარ-მუხნარით და ტყის ყომრალი ნიადაგით. 4. საშ. მთები წიფლის ტყეებით და ტყის ყომრალი ნიადაგით.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ. მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია: მევენახეობა, მარცვლეულის წარმოება და მეცხოველეობა. განვითარებულია აგრეთვე მეხილეობა და საადრეო მეკარტოფილეობა. რ-ნის მთელი ფართ. თითქმის 50% ტყე და ბუჩქნარია, დაახლ. 50% (39,8 ათ. *ჰა*) სავარგულები, რ-თა 25% სათიბ-საძოვარია, 20% — სახნავ-სათესი, თითქმის 5% მრავალწლიანი ნარგავები.

სას.-სამ. მიწების ხელოვნური რწყვისათვის იყენებენ ქციას, მაშავერასა და მის შენაკადებს. სარწყავი მიწების საერთო ფართ. 9,4 ათ. *ჰა*. ამუშავებენ უმთავრესად ვაკესა და მთისწინეთის დამრეც კალთებს. კოლ-ებსა და საბჭ. მეურნეობებში ვენახის საერთო ფართ. 1,7 ათ. *ჰა* (1974) შეადგენს. გავრცელებულია უმთავრესად რქაწითელი, აგრეთვე სხვა საღვინე მაღალმოსავლიანი ჯიშები. თესავენ საშემოდგომო ხორბალსა და სიმინდს, აგრეთვე გაზაფხულის თავთავიან და საკვებ კულტურებს. ნათესების საერთო ფართობი 16,6 ათ. *ჰა* (1974) შეადგენს. აქედან მარცვლეულ კულტურებს უკავია 8,2 ათ. *ჰა*, მ. შ. შემოდგომის ხორბალს—4,9 ათ. *ჰა*, სიმინდს—1,8 ათ. *ჰა*, დანარჩენ მარცვლეულს—1,7 ათ. *ჰა*. კარტოფილს 1,0 ათ. *ჰა*, საკვებ კულტურებს 5,6 ათ. *ჰა*. მებაღეობას უმთავრესად საკარმიდამო მეურნეობაში მისდევენ. აშენებენ როგორც თესლოვან, ისე კურკოვან ხეხილს. კოლ-ებსა და საბჭ. მეურნეობებში ხეხილს 1,1 ათ. *ჰა* უკავია (1974). მეცხოველეობა უმთავრესად სარძევე-სახორცე მიმართულებისაა. ყველა კატეგორიის მეურნეობაში მსხვ. რქ. საქონლის საერთო რაოდენობაა 17,6 ათ. სული (მ. შ. ძროხა 7,6 ათ.), ღორი 5,1 ათ., ცხვარი და თხა 35,2 ათ., ცხენი 0,8 ათ. პირუტყვს ბაგურ-ბანაკური წესით ინახავენ. საკუთარი სათიბ-საძოვრების გარდა იყენებენ მეზობელი რ-ნების სათიბ-საძოვრებსაც. რ-ნში 17 კოლ-ბა და 6 საბჭ. მეურნეობაა (1976). სოფ. მეურნ. მთავარი პროდუქციაა ყურძენი, მარცვლეული, რძე, ხორცი, კარტოფილი. საადრეო კარტოფილი გააქვთ თბილისში, რუსთავსა და სხვა ქალაქებში.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. ბ. რ-ის ტერიტორიაზე ფოლადაურის რკინის მადნის მოპოვება ჯერ კიდევ რევოლუციამდე დაიწყეს. მოქმედებდა პრიმიტ. მეტალ. საწარმო, რ-იც საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში აღადგინეს, შემდეგ კი გაუქმდა, რადგან რკინის საბადოს მარაგი წარმოებისათვის საკმარისი არ აღმოჩნდა. დიდი პერსპექტივები აქვს პოლიმეტალების საბადოს დამუშავებას მადნეულში. აღსანიშნავია აგრეთვე საშენ მასალათა მოპოვება (ბოლნისის ტუფი, ბაზალტი), ღვინისა და საკონსერვო მრეწველობა. რ-ნში რძის რამდენიმე ქ-ნაა.



ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი დ ა კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიაზე გადის თბილისი—მარნეული—კალინინო—კიროვაკანის საავტ. გზა. ადგილ. გზების სიგრძეა 148 *კმ*. ომის შემდგომ პერიოდში მარნეულიდან (სადგ. სანდარა) დაბა კაზრეთამდე ქ. ბოლნისის გავლით გაყვანილია ელექტრიფიცირებული რკინიგზა.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** რ-ნში 75 ზოგადსაგანმან. სკოლაა, მ. შ. 21 სრული საშ. და 9 საღამოს სკოლა (18,9 ათ. მოსწავლე და 1,3 ათ. მასწავლებელი). აქ 21 კულტსაგანმან. დაწესებულება, 43 ბ-კა და სამკითხველოა. გამოდის რ-ნული გაზ. „გამარჯვების დრო-



1. სომხეთის სსრ



ბოლნისის წარწერები. ოთხსტრიქონიანი წარწერა ბოლნისის სიონის ჩრდილოეთის ფასადის მარცხენა კარის თავზე.



ბოლნისის სიონი. 478—493. გეგმა.

შა". სოფლები ელექტრიფიცირებულია. სოფსაბჭოებში, კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში არის სატელეფონო კავშირი. მოსახლ. დიდი ნაწილი სარგებლობს რადიოთი და ტელევიზიით. რ-ნში 6 საავადმყოფო (320 საწოლით), 10 ამბულ.-პოლიკლინიკა, 16 საფერშლო და საფერშლო-სამეანო პუნქტია; მუშაობს 72 ექიმი და 281 საშ. მედმუშაკი (1975). ისტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია *ბოლნისის სიონი*, *აკაურთის* ეკლესია (V — VI სს.), ქვემო ბოლნისის სამეკლესიიანი ბაზილიკა (VI ს.), *აკვანება* (VI — VII სს.), *წუღრუღაშენის* ეკლესია (XIII ს.), XIII ს. სამონასტრო ანსამბლი კაზრეთის მიდამოებში, ქვეშის ციხე (შუა საუკ.), ორბელიანების ორი ეკლესია ტანძიაში (XVII ს.), ქოლაგირის ციხე (XVIII ს. დასასრული) და სხვ. *ნ. სულხანიშვილი. ვ. ჯაოშვილი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I — II, გვ. 448 — 449.

**ბოლნისის სიონი,** ძვ. ქართული ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ძეგლი, სამნავიანი *ბაზილიკის* ტიპის ნაგებობა. მდებარეობს ქვემო ქართლში, სოფ. ბოლნისში (ბოლნისის რ-ნი), მდ. ბოლნისისწყლის მარცხ. ვაკე ნაპირზე. ჩრდ-ით ერთ-ერთი შესასვლელის თავზე მოთავსებული წარწერის მიხედვით აშენებულა 478—493 (იხ. სტ. *ბოლნისის წარწერები*), მოპირკეთებულია ლამაზი ფირუზისფერ-მომწვანო ტუფის სუფთად გათლილი კვადრებით. ნავები ჯვარისებრი გეგმის ბოძების ხუთი წყვილითაა გამოყოფილი, საკურთხეველს სადიაკვნე და სამკვეთლო არა აქვს, ნახევარწრიული *აფსიდი* შვერილია. ჩრდ-ით მთელ სიგრძეზე ღია თაღოვანი გალერეაა, სამხრ-ით — თაღოვანი *სტოა* და ორაფსიდიანი სანათლავი, რ-საც შესასვლელი მხოლოდ ეკლესიიდან აქვს (ეს ცალკე გამოყოფილი სანათლავის ერთადერთი ნიმუშია საქართველოში), შესასვლელების (ერთი სამხრ-ით, ორი ჩრდ-ით) თავზე, მძლავრი ჰორიზ. ზღუდარების ზემოთ, ნალისებრი მოხაზულობის ღია *ლუნეტებია*. ნალისებრია შიგნითა თაღებიც. შუა ნავი ნახევარცილინდრული კამარით იყო გადახურული (ახლანდ. გადახურვა XVII ს-ისაა), გვერდის ნავები — ნახევარკამარებით, სამივე ნავს გარედან საერთო ორკალთიანი სახურავი აქვს. ისევე, როგორც საერთოდ ადრინდ. ფეოდ. ხანის ქართ. არქიტექტურისათვის, ბ. ს-თვისაც დამახასიათებელია ინტერიერის მკაცრი მონუმენტურობა — მთავარი ყურადღება შიგა სივრცის მხატვრულ გადაწყვეტას ექცევა, ფასადთა მნიშვნელობა ჯერ კიდევ მეორეხარისხოვანია. საქართველოსათვის ტრად. ცენტრული კომპოზიციების გავლენას მოწმობს დას-ით შესასვლელის უქონლობა (ახლანდელი XVII ს-შია გაჭრილი), რაც ეწინააღმდეგება ბაზილიკის „სიგრძივ" ხასიათს. ბაზისებისა და სვეტისთავების საინტერესო სკულპტურული მორთულობა თავმოყრილია ჩრდ. გალერეასა და ტაძრის ინტერიერში. მცენარეულ და გეომ. სახეებთან ერთად, რ-ებიც სასანური ხელოვნების წრესთან ნათესაობას ამჟღავნებს, გვხვდება ქრისტ. სიმბოლოს — ჯვრის სხვადასხვაგვარი გამოსახულებანი. მ. შ. ერთ-ერთი (ბოლოებგაფართოებული ჯვარი წრიულ ჩარჩოში) „ბოლნური ჯვრის" სახელითაა ცნობილი. ბ. ს-ში, პირველად ქართ. არქიტექტურაში, გვხვდება აგრეთვე რელიეფური სკულპტურული გამოსახულებანი (ხარის თავი, სხვადასხვა ფრინველი და ცხოველი), რ-ებიც წინაქრისტ. ხანასთანაა დაკავშირებული, მაგრამ შეთვისებულია ქრისტ. სარწმუნოების მიერ. ბ. ს. ნათლად წარმოგვიდგენს როგორც ქართ. ბაზილიკის ნათესაობას ქრისტ. სამყაროს სხვა ქვეყნების ბაზილიკასთან, ისე მის მკაფიოდ გამოსახულ თავისებურებებსაც. ეკლესიის გვერდით, სამხრ.-დას-ით, დგას XVII ს. სამრეკლო. ბ. ს. საფუძვლიანადაა რესტავრირებული და შეკეთებული. XVII ს-ში აღადგინეს გადახურვის კამარები საბჯენი თაღებით, გაჭრეს დას. შესასვლელი. 1936—39 ჩატარებულ სამუშაოთა შედეგად ძეგლი გათხარეს, შეაკეთეს, გადახურეს და გაამაგრეს. 1967—69 გადახურეს ჩრდ. გალერეა და აღადგინეს მისი დას. კედელი, უძველესი წარწერის პირი ჩადგეს თავის ადგილას, დააგეს ქვის ახ. იატაკი. ბ. ს-ში გაჩაღებული იყო მწიგნობრული საქმიანობა; ცნობილია ბოლნელ ეპისკოპოსთა ინიციატივით დამზადებული ხელნაწერები. X—XI სს-ში იქ მოღვაწეობდა *იოანე ბოლნელი*.

*ლიტ.*: ჩ უ ბ ი ნ ა შ ვ ი ლ ი გ., ქართული ხელოვნების ისტორია, ტ. 1, ტფ., 1936; მ ი ს ი ვ ე, Болнисский Сион, «ენიმკის მოამბე», 1940, ტ. 9. *ვ. ბერიძე.*



მინდვრის ბოლობეჭედა (Circus cyaneus).

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ, 160.

**ბოლნისის ტუფი,** ვულკანური ქანი. კვარცპორფირული შედგენილობის ტუფლავა ან ლავა. ყვითელ ფონზე სხვადასხვა ტონის ყავისფერი ლაქებიანი ზოლები, რ-საც რკინის ჰიდროჟანგი აჩენს, ორივინ. გაჭყლეტაზე მშრალ მდგომარეობაში — 403—1229 *კგ/სმ*², წყალშთანთქმა — 3,5—10,35%, ყინვაგამძლეობა — ნორმალური. კარგი დეკორ. თვისებების გამო ბ. ტ-ს ფართოდ იყენებენ მონუმენტურ ნაგებობათა მშენებლობაში (თბილისის მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის ფილიალის შენობა, საქ. სსრ მთავრობის სახლი, თბილისის სიონის ტაძარი და სხვ.). ბ. ტ-ის საბადო თბილისიდან 60 *კმ*-ზე მდებარეობს ბოლნისის რ-ნის სოფლების ხატისოფლის, სარაჩლოს, ფახრალოს, შიხალის, ქვეშის, ზედა გულავერის მიდამოებში. პროდ. ფენა წარმოადგენს ზედაცარცული ასაკის ვულკანოგენური წყების ერთ-ერთ ჰორიზონტს. საბადოს ჯერ კიდევ შორეულ წარსულში ამუშავებდნენ. *გ. ნადარეიშვილი.*

**ბოლნისის წარწერები,** *ბოლნისის სიონის* სამი წარწერა — ქართ. წერისა და ენის უძველესი ნიმუშთაგანი. ერთი წარწერა მოთავსებულია აღმ. კედელზე, საკურთხევლის სარკმლის თავზე, გარედან, მედალიონში ჩასმული ბოლნური ჯვრის გარშემო, და ასე იკითხება:

ქრისტე დავით ეპისკოპოსი კრებულითურთ და ამას ეკლესიასა შინა შენდა მიმართ თაჳყანისმცემელნი შეიწყალენ და მშრომელთა ამას ეკლესიასა შინა შეხეწიე ი ი.

უკანასკნელი ასოების (ი ი) მნიშვნელობა „იყავნ იყავნ" გაარკვია აკად. კ. კეკელიძემ. დავით ეპისკოპოსის მოღვაწეობის შესახებ არსებული ისტ. ცნობების მიხედვით, აკად. ივ. ჯავახიშვილმა წარწერა V ს. დამლევითა და VI ს. დასაწყისით დაათარიღა. ეს ვარაუდი დააზუსტა 1937 გათხრების დროს აღმოჩენილმა ოთხსტრიქონიანმა წარწერამაც. იგი მოთავსებული ყოფილა ჩრდ. მარცხ. კარის თავზე გადებულ ქვაზე. ქვა ჩამომტყდარა და ტაძრის კედელს მისი თავი და ბოლოღა ჰქონდა შერჩენილი. წარწერის ოთხივე სტრიქონის დასაწყისი და დასასრული, რ-ებიც კედელზეა შერჩენილი (განსაკუთრებით დასაწყისი), ამჟამად თითქმის აღარ იკითხება. უკეთაა შენახული წარწერის ჩამომტყდარი ნაწილი. იგი საშუალებას იძლევა მიახლოებით აღვადგინოთ ნაკლული ტექსტი:

„[შეწევნითა წ´დ] ისა სამებისაჲთა ოც წლი(სა) პეროზ მეფი[სა ზეობასა დახი]

[დვა საფუძველი] ამის ეკლესიაჲსაჲ და ათხუთმეტ წლი[სა შემდგომად]

[განხეშორა ვი]ნ აქა შინა თაჳყანისხცეს ღ´ნ შეიწყალენ და ვინ ა[მის ეკლესიაჲსა]

[მაშჱნებელსა ღ´თ ე] პისკოპოსსა ხულოცოს იგიცა ღ´ნ შეიწყალენ."

წარწერა დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში, მის ადგილას კი იმიტაციაა ჩასმული.

ტექსტში ნახსენები პეროზის მეფობა ირანში 459—484-ზე მოდის, მაშასადამე, ბოლნისის ეკლესიის მშენებლობა 479-ს დაწყებულა და დამთავრებოდა 493 —



ბოლნისის წარწერები. წარწერა ბოლნისის სიონის აღმოსავლეთის ფასადის სარკმლის თავზე.

მარჯვ. კარის თავზე და ეხება კარის შემქის ამბავს:

,,შეწევნითა ქრისტჱსითა მე ფარნ... და აზარუხტ შევუაბით ესე კარი სალოცველად სულთა ჩუენთათჳს''.

აკად. გ. ჩუბინაშვილის აზრით, პირველი სახელი უნდა იყოს ,,ფარნევან''.

წარწერები შესრულებულია მსხვილი რელიეფური მთავრული (მრგლოვანი) ასოებით. პალეოგრაფიულად დამახასიათებელია ზოგი ასოს თავშეკრულობა, ხოლო ენობრივად — *ხანმეტობა*.

*ლიტ.*: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი ლ., ბოლნისი, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 3; შ ა ნ ი ძ ე ა., ნაშთები მესამე პირის ობიექტური პრეფიქსის ხმარების ხმოვნების წინ ქართულ ზმნებში, «ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე», 1922—23, ტ. 2; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ახლად აღმოჩენილი უძველესი ქართული ხელნაწერები და მათი მნიშვნელობა მეცნიერებისათვის, იქვე; Ч у б и н а ш в и л и Г. Н., Болнисский Сион, «ენიმკის მოამბე», 1940, ტ. 9. *ა. შანიძე.*

**ბოლნისისწყალი,** ფ ო ლ ა დ ა უ რ ი, მდინარე ბოლნისის რ-ნში, მდ. მაშავერის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 42 *კმ*, აუზის ფართ 382 *კმ*². სათავე აქვს ლოქის ქედის ჩრდ. კალთაზე, ზ. დ. 1690 *მ* სიმაღლეზე. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირეა ზამთარში. საშ. მრავალწლიური ხარჯი 1,52 *მ*³/*წმ*.

*ი. აფხაზავა.*

**ბოლო ამომრთველი,** შ ე მ ზ ღ უ დ ვ ე ლ ი ა მ ო მ რ თ ვ ე ლ ი, ზ ღ ვ რ უ ლ ი ს ა გ ზ ა ო ა მ ო მ რ თ ვ ე ლ ი, აპარატი, რ-იც გამორთავს ან გადართავს ამწის, ლიფტის, ლითონსაჭრელი ჩარხისა და სხვა მექანიზმების ძრავას ელექტრული დენის წრედებს მაშინ, როცა ეს მექანიზმები მოძრაობისას მიაღწევენ გზის უკიდურეს წერტილს ან ისეთ შუალედურ წერტილს, რ-იც საჭიროებს მექანიზმების მუშაობაში ცვლილებების შეტანას. ბ. ა-ს უფრო ხშირად იყენებენ ავტომატიზებული ამძრავების სამართავად. ბ. ა. შედგება ამძრავი ელემენტისა (ბერკეტი, კნოპი, გორგოლაჭი) და საკონტაქტო სისტემისაგან. ბ. ა-ს ამზადებენ ცვლადი დენისა (ძაბვა 380 *ვ*-მდე) და მუდმივი დენის (220 *ვ*-მდე) 1—4-კონტაქტიანი წრედებისათვის. მართვის წრედებში ბ. ა-ის ნომინალური დენის სიდიდე არ აღემატება 10 ა, ხოლო ძალურ წრედებში — 100 ა.

**ბოლობეჭედა** (Circus), ფრინველების გვარი შავარდნისნაირთა რიგისა. გვარში 9 სახეობაა, რ-თაგან სსრკ-შია 5. გავრცელებულია თითქმის მთელ მსოფლიოში. საქართველოში გვხვდება მინდვრის, მდელოს, ველისა და ჭაობის ბ-ები. აპრილ-მაისში დებენ 2—6 კვერცხს. კრუხობენ 30 დღემდე. ყველა ბ. (ჭაობის ბ-ს გარდა) სასარგებლოა—სპობს მწერებსა და მღრღნელებს.

**ბოლოგოე,** ქალაქი (1926-იდან) რსფსრ კალინინის ოლქში, ბოლოგოეს ტბის ნაპირზე. ქ. კალინინიდან 164 *კმ*. ბოლოგოეს რ-ნის ცენტრი. დიდი სარკინიგზო კვანძი (ხაზები მოსკ., ლენინგრ., ველიკიე-ლუკის, ფსკოვის, რიბინსკის მიმართულებით). 34 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. საწარმო, მანქანათსამშ. შპალსაჟღენთი, რძის და თევზის ქ-ნები, ავეჯის, სამკერვალო ფ-კები. საბჭ. მეურნ.-ტექნიკუმი (ვეტერინარია, მეფრინველეობა).

**ბოლოთრია,** ქართული ხალხური ბორბლიანი ტრანსპორტის ერთ-ერთი ორიგინ. სახეობა. იყენებდნენ აღმ. საქართველოში, კერძოდ, ქართლის ბარისა და მთის გარდამავალ ზოლში. ზოგან ახლაცაა შემორჩენილი. ბ. შერეული სახის ტრანსპორტია. მასში თავისებურადაა შეხამებული ბორბლიანი ურემი და მარხილი. ბ-ს ოთხკუთხა კორპუსი შედგება პარალელური გრძელი ძელებისა (,,დათვები'') და რამდენიმე გარდიგარდმო ხარიხისაგან (დანდლები); ხელნებით უკავშირდება უღელს. კორპუსი წინა ნახევრით ეყრდნობა დაბალთვლიან ღერძს, რის გამოც უკან არის გადაწონილი და დათვების მსხვილი ბოლოებით მიწას ეხება. საზიდის სახელწოდებაშიც სწორედ ეს სპეციფიკა ჩანს. მოძრაობის დროს დათვების ბოლო ყოველთვის მიწაზე ეთრევა და ამდენად მუდმივი მუხრუჭის როლსაც ასრულებს.

ბ-ს კორპუსის წინა და ბოლო ნაწილები ლატნებით არის ბადისებურად გაწყობილი, იგი უმთავრესად ნამჯალისა და თივის საზიდია. მასში უღელ ხარს ან კამეჩს აბამენ. ტვირთს ამაგრებენ ბერათი (გრძელი, ძელი) და თოკით.

*ლიტ.*: გ ე გ ე შ ი ძ ე მ., ქართული ხალხური ტრანსპორტი, [ტ.] 1, თბ., 1956. *მ. გეგეშიძე.*

**ბოლოთქმა,** ბ ო ლ ო ს ი ტ ყ ვ ა ო ბ ა, მხატვრული ან მეცნიერული თხზულებისათვის ავტორის, აგრეთვე სხვათა მიერ (კრიტიკოსი, შემდგენელი, რედაქტორი) დართული დამატება. ბ. ნაკლებ უკავშირდება სიუჟეტის განვითარებას, იგი განმარტავს, აზუსტებს ან განაზოგადებს ნაწარმოების იდეას, რომელიმე ცალკეულ საკითხს, შეიძლება შეიცავდეს ბიოგრ. ცნობებსაც ავტორის შესახებ.

**ბოლოკა** (Rapistrum), ერთ-, ორ- ან მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ჯვაროსანთა ოჯახისა. აქვს 60—100 *სმ* სიმაღლის დატოტვილი ღერო. ევროპასა და აზიაში 3 სახეობაა ცნობილი. სსრკ-ში გვხვდება 2; საქართველოში 1 — R. rugosum. ბ. იზრდება მშრალ ფერდობებსა და გორაკებზე, დანაგვიანებულ ადგილებსა და გზის პირებზე. სარეველად გვხვდება ზეთოვანი კულტურების, ფეტვისა და პურეულის ნათესებში. შეიცავს გლუკოზიდებს. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სათესლე მასალის გაწმენდა, შავი ანეული, ნაწვერალის აოშვა, თესლის იძულებითი გაღივება და შემდეგ ღრმა ხვნა, მარგვლა და სხვ.

**ბოლოკარკაზი** (Pernis apivorus), მტაცებელი ფრინველი შავარდნისნაირთა რიგისა. სიგრძე 60 *სმ*. აქვს გრძელი ფრთები და ბოლო. გავრცელებულია ევროპაში, კავკასიაში, მცირე და წინა აზიაში, ირანში, ციმბირში, აფრიკაში. საქართველოში გვხვდება მიმოფრენისას. იკვებება მწერებითა და მათი მატლებით, ზოგჯერ ბაყაყებით, გველებით, პატარა ფრინველებითა და მღრღნელებით.

**ბოლოკი** (Raphanus sativus, var. major), ორწლოვანი ბოსტნეული ძირხვენა მცენარე ჯვაროსანთა ოჯახისა. ყვავილედი — მტევანი, ნაყოფი — უხსნადი ჭოტი. დამტვერვა ჯვარედინი. ძირხვენა მსხვილია, იწონის 200 გ-იდან 4—5 *კგ*-მდე, ფორმით მომრგვალო — მოგრძო-კონუსისებრი; კანი თეთრი, შავი, რუხი, ყვითელი, იისფერი ან ღია წითელია. საჭმელად იყენებენ ნედლად. ძირხვენა შეიცავს ნახშირწყლებს, ცილებს, ცხიმებს, უჯრედისს, ნაცარს, C ვიტამინსა და ფერმენტებს. ხელს უწყობს ნივთიერებათა ცვლას და აუმჯობესებს საჭმლის მონელებას. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში. სსრკ-ში ბ-ის ჯიშებიდან ფართოდაა ცნობილი ,,ზამთრის თეთრი'', ,,ზამთრის შავი'', ,,მარგელანის'', ,,მაისის საადრეო''. საქართველოში დარაიონებული ჯიშებია: ,,ზამთრის თეთრი'', ,,ზამთრის შავი'', ,,ჩინური ადგილობრივი''. ბ-ს მრავალი კულტურული სახესხვაობა აქვს, ერთ-ერთი მათგანია *თვის ბოლოკი*.

**ბოლოკიანი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (ყარსუბნის სოფსაბჭო), მდ. ღვინიანთწყლის (ალაზნის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე ზ. დ. 260 *მ*, ლაგოდეხიდან 20 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ყარსუბანში (4 კმ).

**ბოლოკოური,** მთა მაიაკოვსკის რ-ნში, მდ. ხანისწყლის ზემო დინებისა და მისი მარცხ. შენაკადის — ქერშავეთის წყალგამყოფზე (მესხეთის ქედის ჩრდ. განშტოება). სიმაღლე 2312 *მ*. აგებულია პალეოგენური ვულკანოგენური ქანებით. ბ-ის ჩრდ. ციცაბო კალთები შემოსილია შერეული ტყით, მწვერვალი — სუბალპ. მდელოებით, რ-ებსაც საზაფხულო საძოვრად იყენებენ. *ქ. ჯაყელი.*

**ბოლოკურა** (Raphanus raphanistrum), ერთწლოვანი ბალახოვანი მცენარე ტუჩოსანთა ოჯახისა. აქვს უხეში ბეწვით შებუსული ღერო, მორიგეობით განლაგებული ჩანგისებრი ფოთლები და ყვითელი ყვავილები. ნაყოფი — ჭოტი, მკვეთრად გამოსახული საწელურით; იზრდება ევროპასა და წინა აზიაში; სსრკ-ში—ევრ. ნაწილის ტყის ზონასა და კავკასიაში (მ. შ. საქართველოშიც). ნათესების სარეველაა.

**ბოლოლაყუჩიანები** (Opisthobranchia), მუცელფეხიანი მოლუსკების ქვეკლასი. უმრავლესობის ნიჟარა რედუცირებულია. სუნთქვის ორგანო დანაოჭებული ქ ტ ე ნ ი დ ი უ მ ი ა (ნამდვილი ლაყუჩი), რ-იც ხშირად რედუცირებულია და სუნთქვის ფუნქციას კანის სპეციალური გამონაზარდები (მეორეული ლაყუჩები) ან სხეულის მთელი ზედაპირი ასრულებს. ბ. სარეწაო ცხოველების (ზოგი ვეშაპისნაირის) საკვებს წარმოადგენენ, რითაც მნიშვნელოვან როლს ასრულებენ ზღვის ნივთიერებათა ბრუნვაში.

**ბოლომეტრი** (ბერძნ. bolē — სხივი და ...*მეტრი*), გამოსხივების ენერგიის საზომი ხელსაწყო, რ-საც საფუძვლად უდევს ელექტრული წინაღობის ცვალებადობა თერმომგრძნობიარე ელემენტის გათბობისას, რაც გამოწვეულია გასაზომი გამოსხივების ნაკადის შთანთქმით. ბ-ს იყენებენ სინათლის წყაროს ინტეგრ. (მთლიანი) გამოსხივების გასაზომად, კერძოდ, მნათობთა ე. წ. ბოლომეტრიული ვარსკვლავიერი სიდიდის განსასაზღვრისათვის. ს პ ე ქ ტ რ უ ლ ი ა რ ა ღ თ ა ნ ერთად (ე. წ. სპექტრობოლომეტრი) იხმარება გამოსხივების სპექტრული შედგენილობის შესასწავლად. მზის სპექტრის გამოკვლევის მიზნით ბ. პირველად გამოიყენეს XIX ს. 80-იან წლებში. ბ. სხვადასხვა სახისაა: ლ ი თ ო ნ ი ს ბ-ს ამზადებენ ან თხელი კილიტისაგან (ყველაზე ხელსაყრელია ნიკლის გამოყენება), ან თხელ აფსკზე ლითონის დაფრქვევით ვაკუუმში (ამ მიზნით უმეტესად ბისმუთს იყენებენ). ნ ა ხ ე ვ რ ა დ გ ა მ ტ ა რ უ ლ ი ბ. დამზადებულია ნიკელჟანგის, მანგანუმჟანგისა და კობალტის ჟანგის დაპრესვით ან ზოგიერთი ნახევრად გამტარის ვაკუუმში აორთქლების გზით. ყველაზე მგრძნობიარეა ლეგირებული გერმანიუმისაგან დამზადებული, ძალიან დაბალ ტემპ-რამდე გაცივებული ნახევრადგამტარული ბ-ები. ბ-ს ტექნიკაში ფართოდ იყენებენ როგორც ინფრაწითელი გამოსხივების მიმღებს.

*ლიტ.*: С м и т Р., Д ж о н с Ф., Ч е с м е р Р., Обнаружение и измерение инфракрасного излучения, пер. с англ., М., 1959.



ბოლოკარკაზი.



ბოლოკის ჯიშები: 1 — «გრაივორონსკაია». 2 — «ზამთრის შავი».



ბოლოკურა. ა — ნაყოფი.



ბოლოთრია.

ბოლორქიანები



ბოლორქიანი Sirex gigas (დედალი).



ბოლორქიანი Xiphydria camelus (მამალი).



ბოლოქანქარა. წყალწყალა (Motacilla alba).



ბოლოშავა.



ჩვეულებრივი ბოლოცეცხლა (Phoenicurus phoenicurus).

**ბოლონი,** ბ ო ლ ე ნ ი, ნ უ რ ი-ო ჯ ა ლ ი, ბ ო უ ლ ე ნ-ო ჯ ა ლ ი, ტბა რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში. ფართ. 338 *კმ²* (ყველაზე დიდი ტბა ამურის ქვემო ჭალაში). სიღრმე 3 *მ*-მდე, სიგრძე დაახლ. 70 *კმ*, უდიდესი სიგანე 20 *კმ*. ტბის ქვაბული ალუვიური ნალექებით ამოვსებული ნასხლეტი ღრმულია. ერთვის მდ-ები ხარპი, სიმი, ალიური. დაახლ. 9 *კმ* სიგრძის ნაკადით უერთდება მდ. ამურს.

**ბოლონია** (Bologna), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, ემილია-რომანიის ოლქისა და ბოლონიის პროვ. მთავარი ქალაქი. 490,5 ათ. მცხ. (1971). მდებარეობს მდ. რენოზე, ჩრდ. აპენინების მთის ძირას. სარკინიგზო, საავტ., საჰაერო გზების კვანძი. არხით უკავშირდება მდ. პოს. ბ. იტალ. ერთ-ერთი სამრეწვ. ცენტრია. მოსახლ. დიდი ნაწილი ჩაბმულია ადგილ. სას.-სამ. ნედლეულზე დამყარებულ კვების (საფქვავი, შაქრის, მაკარონის, საკონსერვო, საკონდიტრო, ლიქიორ-არაყის, ლუდის, ყველის) მრეწველობაში. დიდი მნიშვნელობა აქვს ხელსაწყოთმშენებელ, ელექტროტექ., საავტ., სარკინიგზო მოწყობილობის, ტრაქტორთმშენებელ, აგრეთვე ჰიდროტურბინების, კვების და ქიმ. მრეწველობისათვის საჭირო მანქანების დამამზადებელ საწარმოებს. განვითარებულია სხვადასხვაგვარი ქიმ., საფეიქრო, სამკერვალო (მ. შ. სინთეზური ქსოვილისაგან დამზადებული ლაბადა „ბოლონია"), კერამ., ქაღალდის, ფეხსაცმლის მრეწვ.; ბ. ატომური კვლევის ერთ-ერთი ცენტრია.

ძვ. წ. VI ს. ბოლოდან ბ. (ფელსინა) ეტრუსკების დედაქალაქი იყო. ძვ. წ. IV ს. შუახანებში იგი დაიპყრო ბოიების ტომმა (აქედან მოდის მისი ახ. სახელწოდებაც). ძვ. წ. 189-იდან ბ. რომის კოლონია იყო (Bononia). ბიზანტიელთა ბატონობის ხანაში შედიოდა რავენის საეგზარქოსოში, შემდეგ ეკუთვნოდა ლანგობარდებს. XI ს. ბოლოს ბ-ში დაარსდა უნ-ტი. XII ს. დამდეგს მიიღო ქალაქ-კომუნის სტატუსი. 1167 ბ. მიემხრო *ლომბარდიის ლიგას*. 1249 ბოლონიელებმა გაიმარჯვეს გიბელინებზე (იხ. *გველფები და გიბელინები*). XIII ს-იდან ბ. ვაჭრობა-ხელოსნობის ცენტრად იქცა. 1506 პაპმა იულიუს II-მ იგი პაპის ქალაქად გამოაცხადა. 1797 — 1814 ბ. შედიოდა ციზალპინის რესპ., შემდეგ კი იტალ. სამეფოს შემადგენლობაში. 1860-იდან შეუერთდა სარდინიის სამეფოს, რ-საც შემდეგ იტალ. სამეფო ეწოდა. II მსოფლიო ომის დროს იყო წინააღმდეგობის მოძრაობის ცენტრი (ოკუპირებულ იქნა გერმ. მიერ 1943, გაათავისუფლეს სახ. აჯანყების შედეგად 1945 წ. 21 აპრ.). II მსოფლიო ომის შემდეგ ბ-ის მუნიციპალურ ორგანოებში კომუნისტები და სოციალისტები ჭარბობენ.

ქალაქის არქიტ. სახე ძირითადად XI—XV სს-ში ჩამოყალიბდა. ბ-ის ცენტრში, მაჯორესა და ნეპტუნის მოედნებზე, მდებარეობს სან-პეტრონიოს ეკლესია (XIV—XVII სს. აღორძინების ხანის კარიბჭე — ჯაკოპო დელა კვერჩას ნამუშევარი), „მეფე ენცოს სასახლე" (1246), პალაცო კომუნალე (XIII—XV სს.), პალაცო დელ პოდესტა (XIII ს., გადაკეთებულია XV ს-ში ა. ფიორავანტის პროექტით), შადრევანი „ნეპტუნი", რ-იც დაგვირგვინებულია მოქანდაკე ჯამბოლონიას მიერ შექმნილი ქანდაკებით (1566). არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია აგრეთვე: სან-სტეფანოს რომანულ ეკლესიათა კომპლექსი (XI—XIII სს.), დახრილი კოშკები: ტორე-აზინელი (1009—1119, სიმაღლე 97 *მ*, გადახრა 2,23 *მ*), ტორე-გარიზენდა (1110, სიმაღლე 48,16 *მ*, გადახრა 3,22 *მ*), სან-ფრანჩესკოს (XIII ს.), სან-დომენიკოს (XIII — XVIII სს.) და სხვ. ეკლესიები; იზოლანის (1451—55), ბევილაკვას (1474-იდან), ბენტივოლიოს (1551—55) და სხვ. სასახლეები, ეროვნ. პინაკოთეკა, საქალაქო მუზეუმი, თანამედროვე ხელოვნ. გალერეა და სხვ.



ბოლონია. მაჯორესა (მარჯვნივ) და ნეპტუნის (მარცხნივ) მოედნები. ცენტრში-პალაცო დელ პოდესტა XIII—XV სს.

**ბოლონიის კონკორდატი** (ლათ. Concordatum — შეთანხმება), შეთანხმება ხელმოწერილი ბოლონიაში (ჩრდ. იტალია) 1516 წ. 18 აგვისტოს საფრ. მეფეს *ფრანსუა I-სა* და პაპ *ლეო X-ს* შორის. მეფემ ზოგი რამ დაუთმო პაპს. ბ. კ-ით აღადგინეს *ანატები*, პაპმა შეინარჩუნა საეკლ. მართლმსაჯულების უმაღლესი ინსტანციის გამგებლობის უფლება; მეფემ უარი თქვა *შარლ VII-ის* ბურჟის პრაგმატისტული სანქციის (1438) ზოგიერთ მუხლზე. ბ. კ-მა გააუქმა პრელატების არჩევის წესი. საფრ. მეფეს შეეძლო დაენიშნა არქიეპისკოპოსები, ეპისკოპოსები და აბატები, გადაეცა მათთვის საეკლ. ბენეფიციუმები. ბ. კ-მა განამტკიცა საფრ. მეფის ავტორიტეტი, ხელი შეუწყო მეფის გავლენაში პრელატების მოქცევას, დაუახლოვა ისინი სამეფო ტახტს და ზოგიერთი მათგანი სახელმწ. მოხელე გახდა. ამიერიდან ისინი დიდ როლს ასრულებდნენ სახელმწ. მმართველობაში (მაგ., კარდინალები *რიშელიე, მაზარინი* და სხვ.). ბ. კ. ძალაში იყო საფრ. დიდ რევოლუციამდე.

**ბოლონიის უნივერსიტეტი,** ევრ. ერთ-ერთი უძველესი უნ-ტი (იტალია). პირველი საკანონმდებლო აქტი, რ-იც უნ-ტს ეხებოდა, იყო ფრიდრიხ I ბარბაროსას მიერ 1158 გამოცემული ქარტია. XIV—XV სს-ში ბ. უ. ძალზე პოპულარული იყო (XIII ს-ში სტუდენტთა რიცხვი 10 ათ. აღწევდა). დასაწყისში ბ. უ-ში მთავარი სასწ. საგნები იყო რომაული და კანონიკური სამართალი. XIV ს-ში გაიხსნა ფილოს., მედ. და თეოლ. ფაკ-ტები. XV ს-იდან უნ-ტმა დაკარგა ავტონომია და მოექცა კათოლ. ეკლესიის გავლენის ქვეშ. XX ს-ში პირველობა დაუთმო რომისა და ნეაპოლის უნ-ტებს.

ფაკ-ტები (1969/70 სასწ. წ.): იურიდ.; პოლიტ. მეცნ.; ეკონ. და კომერც.; ფილოს. და ხელოვნ.; მათ.; ფიზ. და საბუნებისმეტყველო მეცნ.; პედ.; სამედ.; ფარმაკ.; სამრეწველო ქიმ.; საინჟინრო; სას.-სამ., ვეტ.; უნ-ტში სწავლობდა (1969/70) 29,5 ათასზე მეტი სტუდენტი; მუშაობდა 200-ზე მეტი პროფესორი, უნ-ტის ბ-კაში (დაარსდა 1712) 750 ათასზე მეტი ტომია.

**ბოლონიის ფერწერული სკოლა,** იტალ. ფერწერის ერთ-ერთი სკოლა. ბოლონიის ფერწერას ჯერ კიდევ XIV ს-ში წამყვანი ადგილი ეჭირა იტალ. ხელოვნებაში. ტერმინი „ბ. ფ. ს." უმთავრესად დაკავშირებულია *ბაროკოს* ფორმირებასა და აყვავების პერიოდის იტალ. ფერწერის ერთ-ერთ მიმდინარეობასთან. ბ. ფ. ს. აღმოცენდა დაახლ. 1585 ძმების *კარაჩების* მიერ „სწორ გზაზე დამდგართა აკადემიის" ჩამოყალიბების შემდეგ, სადაც პირველად შემუშავდა ევრ. აკადემიზმის დოქტრინა და მომავალი სამხატვრო აკადემიების შემოქმედების ფორმები. იდეალური სახეების შექმნისათვის ბ. ფ. ს-ში აუცილებელ საწყის ეტაპად ითვლებოდა ნატურისა და მაღალი აღორძინების მხატვრების ოსტატობის შესწავლა. XVI — XVII სს. ბ. ფ. ს-ის მხატვრები (კარაჩი, გ. რენი, დომენიკინო, გვერჩინო) უმთავრესად ასრულებდნენ რელიგ. და მითოლ. კომპოზიციებს, რ-ებიც იდეალიზაციისა და ხშირად დეკორატიულობის ნიშნებს ამჟღავნებდნენ. ბ. ფ. ს-მ ხელოვნების ისტორიაში ორნაირი როლი შეასრულა: ხელს უწყობდა სამხატვრო განათლების სისტემატიზაციას, შეიმუშავა და ჩამოაყალიბა ბაროკოული საკურთხევლის სურათის ტიპი, მონუმ.-დეკორ. მხატვრობა, ამასთან, ადრეულ პერიოდში ჩანაფიქრს ჭეშმარიტი ემოციურობით გადმოსცემდა (მ. შ. პორტრეტულსა და ჟანრულ სურათებში); მაგრამ შემდეგ პერიოდში მთელ იტალიაში გავრცელებული (მოგვიანებით მის საზღვრებს გარეთაც) ბ. ფ. ს-ის პრინციპები დოგმად გადაიქცა, რამაც ხელოვნებაში წარმოშვა ცივი, განყენებული და უსიცოცხლო სახეები.

**ბოლორქიანები** (Siricidae), მწერების ოჯახი *სიფრიფანაფრთიანების* რიგისა. შეიცავს 200-ზე მეტ სახეობას, რ-ებიც ფართოდაა გავრცელებული. ბ. დიდი (50 *მმ*) ზომის მწერებია. აქვთ გრძელი ცილინდრული მუცელი, რ-იც მკვრივი კვერცხსადებით ბოლოვდება. ბ-ის განვითარება 1-იდან 2 წლამდე გრძელდება. დედალი კვერცხსადებით ბურღავს მერქანს და შიგ დებს კვერცხებს. გამოჩეკილი მატლები, რ-თაც მუცლის ბოლოზე ეკალი აქვთ, აკეთებენ ღეროს ცენტრისაკენ მიმართულ სავალს. განვითარების დამთავრებისას მატლი ღეროს ზედაპირისაკენ გადაინაცვლებს და აქ ჭუპრდება. პარკს ბ. არ ახვევენ. ჭუპრიდან გამოსული ზრდასრული მწერი თვითონ ღრღნის გამოსაფრენ ხვრელს (შეუძლია გაღრღნას რბილი ლითონიც). ბ-ის დედალს კვერცხსადების ფუძესთან აქვს „ჩანთა" ანუ „ჯიბე", სადაც ხის წითელი სიდამპლის სოკოს სპორებია დაგროვილი. კვერცხებიან ერთად ბ-ის დედალი სავალში უშვებს სოკოს სპორებს, რ-ებიც მერქანში სავალის კედლის წითელ სიდამპლეს იწვევენ.

**ბოლოტნიკოვი** ივანე ისაიას ძე (გ. 1608), გლეხებისა და ხოლოპების ანტიფეოდ. აჯანყების წინამძღოლი რუსეთში 1606—07. ყოფ. *ხოლოპი*. ახალგაზრდობაში კაზაკებთან გაიქცა, თათრებმა დაატყვევეს და ოსმალეთში მონად გაყიდეს, სადაც გალერებზე მუშაობდა. შემდგომში ბ-მა ტყვეობას თავი დააღწია და ვენეციაში მოხვდა, იქიდან პოლონეთის გავლით რუსეთში დაბრუნდა. 1606 ზაფხულში ქვეყნის სამხრეთში დაწყებული გლეხთა აჯანყების ორგანიზატორი და ხელმძღვანელი გახდა (იხ. *გლეხთა აჯანყება ივანე ბოლოტნიკოვის წინამძღოლობით 1606—07*). 1607 წ. 10 ოქტ. მეფის ჯარებმა აიღეს ტულა, სადაც ბ. იყო გამაგრებული, შეიპყრეს იგი, კარგოპოლში გადაასახლეს, მერე თვალები დათხარეს და მდ. ონეგაში დაახრჩვეს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან გ ლ ე ხ თ ა  ა ჯ ა ნ ყ ე ბ ა  ი ვ ა ნ ე  ბ ო ლ ო ტ ნ ი კ ო ვ ი ს  წ ი ნ ა მ ძ ღ ო ლ ო ბ ი თ 1606—07.

**ბოლოტნოე,** ქალაქი (1943-იდან) რსფსრ ნოვოსიბირსკის ოლქში, ბოლოტნოეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ნოვოსიბირსკიდან 126 *კმ*. 21 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. და კვების მრეწვ. საწარმოები, სამკერვალო ფ-კა, საშენ მასალათა კომბინატი, პედსასწავლებელი. ბ. დაარსდა 1805.

**ბოლოფეხიანები** (Collembola), უმდაბლესი ანუ უფრთო მწერების რიგი. სხეული წაგრძელებული, ცილინდრული ან თითქმის სფერულია. მუცლის სეგმენტების რიცხვი ექვსს არ აღემატება. ანტენები 4-, 6-ნაწევრიანია. ბ-ის უმრავლესობას სახტუნავი აპარატი აქვს, ზოგ სახეობას — პატარა თვალები. უმრავლესობა სუნთქავს კანით. კვერცხმდებია. განვითარება მეტამორფოზის გარეშე მიმდინარეობს. ცნობილია ბ-ის რამდენიმე ათასი, ფართოდ გავრცელებული სახეობა, რ-თაგან სსრკ-ში 300-ზე მეტია აღწერილი. ცხოვრობენ ნიადაგში, მტკნარ წყალში, ზღვის მიმოქცევის ზონაში, მღვიმეებში და სხვ. იკვებებიან ყვავილის მტვრით, მცენარეთა სპორებით ან მცენარეული ნარჩენებით, ჩიანჩველებით, ტერმიტებით, ბ-ითაც. ზოგი

სახეობა მცენარეთა მავნებელია. რიგი სახეობები მონაწილეობენ ნიადაგის წარმოქმნის პროცესში (ხელს უწყობენ მცენარეული ნარჩენების ხრწნას, ჰუმუსის წარმოქმნასა და მინერალიზაციას). ბ. მწერების უძველესი ჯგუფია, გვხვდება დევონურ ნალექებში (მაგ., დევონურ ქარვაში).

**ბოლოქანქარა** (Motacilla), ფრინველების გვარი *ბეღურასნაირთა* რიგისა. აქვს საკმაოდ გრძელი მოქანქარე ბოლო. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, აფრიკასა და ნაწილობრივ ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში 5 სახეობაა. საქართველოში გვხვდება ყველგან როგორც მობუდარი და მიმომფრენი ფრინველი. ბინადრობს წყლის ახლოს. იკვებება მწერებითა და მათი მატლებით, ობობებითა და პატარა კიბოსნაირებით.

**ბოლოშავა** (Turdus pilaris), ფრინველი *ბეღურასნაირთა* რიგისა. გვხვდება ევროპასა და აზიაში. ბინადრობს წიწვოვან ტყეებში. საქართველოში ზამთრობს დეკემბრიდან მარტის შუა რიცხვებამდე. თავ-კისერი ნაცრისფერი აქვს, ზურგი — მორუხო-წაბლისფერი, ფრთები და ბოლო — მოყავისფრო-შავი, მუცელი და გვერდები — თეთრი, შავწინწკლებიანი, ჩიჩახვი — მოყვითალო-მომწვანო. მაის-ივნისში დებს 4—7 კვერცხს; კრუხობა გრძელდება 16 დღემდე. იკვებება მწერებით, შემოდგომა-ზამთარში — კენკრით.
*რ. ჟორდანია.*

**ბოლოცეცხლა** (Phoenicurus), ფრინველების გვარი *ბეღურასნაირთა* რიგისა. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში. საქართველოში 3 სახეობაა: ჩვეულებრივი, შავი და წითელმუცელა ბ.; ამათგან პირველი ორი მობუდარი გადამფრენია (ჩვენში მარტიდან ოქტომბრამდე), წითელმუცელა ბ. კი—მობინადრე. ჩვეულებრივი ბ. ბინადრობს ტყეებში, ბაღებში, პარკებში; შავი ბ. — ხრამებში, კლდეებზე, ალპურ მდელოებსა და ადამიანის სამოსახლოში, წითელმუცელა ბ. — მაღალმთიანეთში — ხეობებში, კლდეთა ნაშალებში. აპრილ-მაისში დებენ 4—6 კვერცხს. კრუხობა გრძელდება 14 დღე. იკვებებიან მწერებით. *რ. ჟორდანია.*

**ბოლსენა** (Bolsena), ტბა იტალიაში, ცენტრ. აპენინების დას. მთისწინეთში. მდებარეობს ჩამქრალი ვულკ. კალდერაში ზ. დ. 305 მ-ზე. ფართ. 115 *კმ²*, სიღრმე 143 *მ*-მდე. საზრდოობს ატმ. ნალექებითა და პატარა წყაროებით. მდ. მარტა აერთებს ტირენის ზღვასთან. თევზჭერა. ტურიზმი.

**ბოლტინი** ივანე ნიკიტას ძე [1 (12). I. 1735, სოფ. ჟდანოვო, ალატირის მაზრა, სიმბირსკის გუბ., — 6 (17). X. 1792, პეტერბურგი], რუსი ისტორიკოსი, სახელმწ. მოღვაწე, გენერალ-მაიორი. ბ-მა რუსი ისტორიკოსებიდან ერთ-ერთმა პირველმა სცადა დადგინა ისტ. განვითარების კანონზომიერებანი. მიაჩნდა, რომ რუს. ისტორია ყველა ხალხისათვის საერთო კანონებით ვითარდებოდა. რუს. ფეოდ. იერარქიაში ევრ. ვასალიტეტის ანალოგიას ხედავდა. პირველმა წამოჭრა საკითხი რუსეთში ბატონყმობის წარმოშობის შესახებ. მცდარი დებულების მიუხედავად, რუს. ისტორიის ბოლტინისეულ პერიოდიზაციას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რუს. ისტ. მეცნიერებისათვის. მთავარი ნაშრომები: „შენიშვნები ბ-ნ ლეკლერკის ძველი და თანამედროვე რუსეთის ისტორიაზე“ (ტ. 1—2, 1788—94), „კრიტიკული შენიშვნები თავად შჩერბატოვის ისტორიის პირველ და მეორე ტომებზე“ (ტ. 1—2, 1793—94). რამდენიმე ხელნაწერის საფუძველზე მოამზადა და გამოსცა «„რუსსკაია პრავდის“ ვრცელი რედაქცია» (1792).

*ლიტ.*: Очерки истории исторической науки в СССР, т. 1, М., 1955.

**ბოლტონი,** ბ ო ლ ტ ო ნ-ლ ე-მ უ რ ს ი (Bolton, Bolton-le-Moors), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, ლანკაშირის საგრაფოში. 261,8 ათ. მცხ. (1974). შედის მანჩესტერის კონურბაციაში. სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო მრეწვ. ცენტრი XIV ს-იდან. ბამბეულის საწარმოები. ავტო- და ავიამშენებლობის ნაწილების წარმოება. მეტალ., ელექტროტექ., ქაღალდის, ქიმ., სამკერვალო მრეწველობა.

**ბოლქვაძე** აბესა (გ. IX. 1841), გურიის აჯანყების (1841) ერთ-ერთი ხელმძღვანელი, საბატონო აზნაური. 9 აგვ. აჯანყებულთა ერთმა რაზმმა მისი მეთაურობით დაამარცხა აჯანყების ჩასახშობად გაგზავნილი პოლკ. ბრუსილოვის ჯარის ნაწილი. იმავე საღამოს გამარჯვებულთა ერთი ჯგუფი თავს დაესხა ჩოლოქის საგუშაგოს, მეორე — გურიანთისკენ მიმავალ ტრანსპორტს. 20—23 აგვ. ბ. მონაწილეობდა ბრძოლაში სამეგრელოს მთავრის დავით დადიანის მილიციის წინააღმდეგ სოფ. გრიგოლეთთან. სექტ. დამდეგს ოზურგეთთან ბრძოლის დროს იგი სასიკვდილოდ დაიჭრა და მეორე დღეს გარდაიცვალა.

*ლიტ.*: ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ი., გლეხთა აჯანყება გურიაში 1841 წელს, ბათ., 1956; ხ ა ჭ ა პ უ რ ი ძ ე გ., გურიის აჯანყება 1841 წელს, ტფ., 1931.

**ბოლქვაძე** ზაურ ემელიანეს ძე (დ. 2. IV. 1933, სოფ. გუთური, ჩოხატაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. პოეტი. სკპ წევრი 1961-იდან. 1956 დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტის ჟურნალისტიკის განყოფილება. პირველი ლექსი 1951 გამოაქვეყნა, ლექსთა პირველი კრებ. „ღელვის დასაწყისი“ — 1961. ავტორია რამდენიმე პოეტური კრებულისა: „ლექსები“ (1964, 1968, 1972, რუს. ენაზე 1971), „მიწის სიმწვანე“ (1966), „ვარსკვლავები“ (1970) და სხვ. ბ-ის ცალკეული ლექსები თარგმნილია უკრ., სომხ., გერმ., პოლ. და ბერძნ. ენებზე. თარგმნა ნ. ტიხონოვის, ა. ტვარდოვსკის, ბ. ახმადულინას, ი. კუპალას, ე. ლოტიანუს და სხვ. ნაწარმოებები.

**ბოლქვაძე** თამარ სპირიდონის ასული (29. III. 1904, ქუთაისი, — 15. V. 1972, თბილისი), ქართველი საბჭ. კინომსახიობი. რესპუბლიკის დამს. არტისტი (1961). ბ-ის პირველი როლია ვალიდა ი. პერესტიანის ფილმში „სამი სიცოცხლე“ (გ. წერეთლის „პირველი ნაბიჯის“ მიხედვით, 1923). სხვა როლებია: ქეთო („ხანუმა“, 1926), მერი („თავადის ასული მერი“, 1927), ტელემაკის ქალიშვილი („ჯანყი გურიაში“, 1929), პროკურორის ცოლი („საკანი № 79“, 1930).

ბ. იმ მსახიობთა რიცხვს ეკუთვნის, რ-თაც საფუძველი ჩაუყარეს ქართ. კინოხელოვნებას.

**ბოლქვაძე** თინათინ ალექსის ასული (დ. 29. XI. 1918, მახარაძე), ქართველი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1971). 1940 დაამთავრა რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი. 1940—1948 მუშაობდა რუსთაველის სახ. თეატრში. 1949-იდან დღემდე ჭანბას სახ. სოხუმის თეატრის (ქართ. დასი) მსახიობია. შესრულებული აქვს როლები: ქსენია (ლავრენიოვის „რღვევა“), გულიკო (ქელბაქიანის „ახალგაზრდა მასწავლებელი“), სმერალდინა (გოლდონის „ორი ბატონის მსახური“), ნინო (მ. ბარათაშვილის „ჩემი ყვავილეთი“), კატრინი (შექსპირის „ჭირვეული ცოლის მორჯულება“), ლილი ბელი (პატრიკის „უცნაური მისის რევიკი“), ნასტია (გვეწაძის „წმინდანები ჯოჯოხეთში“), მარგარიტი (ფრანსის „მუნჯი ცოლი“) და სხვ.

**ბოლქვაძე** ივანე ბეჟანის ძე [1879, სოფ. სამღვთო (ახლანდ. ზემო ნატანები), მახარაძის რ-ნი, — 1938], რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკასიაში, კომპარტიის წევრი 1900-იდან. 1899 შევიდა თბილ. სტამბის მუშათა ს.-დ. წრეში. მუშაობდა თბილისის, ბათუმისა და ბაქოს არალეგალურ სტამბებში. 1906 გაიგზავნა პეტერბურგს რსდმპ ცკ-ის სტამბაში სამუშაოდ. 1908 ჩამოვიდა თბილისში, ეწეოდა რევ. მუშაობას, ბეჭდავდა და ავრცელებდა არალეგალურ რევ. ლიტ-რას. 1917—20 ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვის თვალსაჩინო მუშაკი და თბილ. ბოლშევიკური კომიტეტის წევრია. რევ. მუშაობისათვის არაერთხელ იყო დაპატიმრებული. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მუშაობდა საქ. სსრ სახ. მეურნეობის უმაღლესი საბჭოს პოლიგრ. განყ-ბის უფროსად, თბილ. მუშათა კოოპ. გამგეობის თავ-რედ, თბილ. საბჭოს აღმასკომის თავ-რედ და საქ. სსრ უზენაესი სასამართლოს თავ-რედ. იყო ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების I—VI და საკ. კპ (ბ) XV ყრილობის დელეგატი.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*

**ბოლქვაძე** იოთამ, გურიის 1819—20 აჯანყების აქტ. მონაწილე. 1820 წ. 13 აპრ. მოკლა აჯანყების დასათრგუნავად გურიაში ჩასული იმერეთის მმართველი პოლკ. პუზირევსკი. იგი შეიპყრეს, გაასამართლეს და სიკვდილით დასაჯეს. მის გმირობაზე შეიქმნა ხალხური ბალადა-სიმღერა.

*ლიტ.*: Махарадзе Н. Б., Восстание в Имеретии 1819—1820 гг., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის,» 1942, ნაკვ. 3.

**ბოლქვი** (bulbus), მცენარის სახეცვლილი ყლორტი. შედგება განვითარებადაუსრულებელი, დამოკლებული ღეროსაგან (ძირისაგან) და მასზე მჭიდროდ განლაგებული მრავალი ხორცოვანი ფოთლისაგან (ქერქლისაგან), რ-იც სავსეა წყლითა და სამარაგო საკვები ნივთიერებებით. ქერქლები ზოგჯერ ვიწროა და კრამიტისებურად განლაგებული (მაგ., შროშანი) ან ფართოა და ერთმანეთზე მჭიდროდ მიჯრილი (მაგ., ხახვი, სუმბული). ბ-ის ძირის წვერის კვირტიდან ან ბოლქვის ქერქლის უბის კვირტიდან ვითარდება მიწისზედა საყვავილე ყლორტი, ძირის ქვედა ნაწილიდან კი დამატებითი ფესვები გამოდის. ბ-ის ქერქლის უბის კვირტიდან ყოველწლიურად ერთი ან რამდენიმე შვილეული ბოლქვი ანუ ბოლქვის კბილი წარმოიქმნება (მაგ., ნიორი). ბ. ახასიათებს ძირითადად შროშანისებრთა და ამარილისისებრთა ოჯახის მცენარეებს. მისი საშუალებით მცენარე ადვილად ეგუება არახელსაყრელ პირობებს — განსაკუთრებით გვალვას და მრავლდება ვეგეტატიურად. ზოგჯერ წარმოიქმნება მიწისზედა ბ-ები ანუ ბოლქვაკები, რ-ებიც ვითარდება ყვავილედში (ნიორი, ხახვი) ან ფოთლის უბის კვირტებში (ზოგიერთი შროშანი).

**ბოლქვი,** ლაგოდეხის რ-ნის სოფლების *ზემო ბოლქვისა* და *ქვემო ბოლქვის* ძვ. სახელწოდება.

**ბოლქვიანი მცენარეები,** შროშანისებრთა (ქვეოჯახი Allioideae, Lilioideae) და ამარილისისებრთა ოჯახის მცენარეები, რ-თაც უვითარდებათ *ბოლქვი*. ბ. მ. ხარობს უმთავრესად მშრალსა და ცხელ ქვეყნებში, სადაც წლის ტენიან პერიოდში ზოგიერთ მცენარეთა თანასაზოგადოების ასპექტს ქმნის. ბ. მ-ს შორის ბევრია *ეფემეროიდი*. უმრავლესობა დეკორატიულია (შროშანი, ტიტა, ნარგიზი, სუმბული და სხვ.), ზოგი — სამკურნალო (ზღვის ხახვი), ზოგიც — ბოსტნეული (ხახვი, ნიორი, ჭლაკვი, პრასა).

**ბოლშევიზმი,** პოლიტ. აზროვნების რევოლუციური, თანამიმდევრული მარქსისტული მიმდინარეობა საერთაშ. მუშათა მოძრაობაში. ბ-მა თავისი განსახიერება პოვა ახ. ტიპის პროლეტ. პარტიაში, ვ. ი. ლენინის მიერ შექმნილ ბოლშევიკურ პარტიაში (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*). ბ-ის ჩამოყალიბება იწყება იმ პერიოდში, როცა მსოფლიო


თ. ს. ბოლქვაძე.


თ. ა. ბოლქვაძე.



ბოლქვი. 1. სუმბულის ბოლქვი. 2. შროშანას ბოლქვი.



ბოლქვიანი მცენარეები. 1. მთის შროშანი. 2. თეთრყვავილა. 3. ღვინა.

რევ. მოძრაობის ცენტრმა რუსეთში გადაინაცვლა. ბ-ის ცნება წარმოიშვა *რსდმპ II ყრილობაზე* (1903) პარტიის ხელმძღვანელი ორგანოების არჩევნებთან დაკავშირებით. „ბოლშევიზმი, როგორც პოლიტიკური აზროვნების მიმდინარეობა და როგორც პოლიტიკური პარტია, 1903 წლიდან არსებობს" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 9).

ბ-ის თეორ. საფუძველი მარქსიზმ-ლენინიზმია. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, რომ ბ. არის რევ. მარქსიზმის გამოყენება ეპოქის განსაკუთრებულ პირობებში. ბ. რევ. თეორიისა და პრაქტიკის განსახიერებაა, მასში შერწყმულია ვ. ი. ლენინის მიერ შემუშავებული იდეური, ორგანიზაციული და ტაქტიკური პრინციპები. ბ-მა განაზოგადა რუსეთისა და მსოფლიო რევ. მოძრაობის გამოცდილება, მას დიდი წვლილი მიუძღვის საერთაშ. კომუნისტურ და მუშათა მოძრაობაში. ბოლშევიკური პარტია ახ. ტიპის პროლეტ. პარტიაა. იგი პრინციპულად განსხვავდება მისი აღმოცენებისა და განვითარების პერიოდში არსებული II ინტერნაციონალის პარტიებისაგან. ბ. არსებობის პირველივე დღიდან ებრძოდა ლიბერ. *ხალხოსნობას, „ლეგალურ მარქსიზმს", „ეკონომიზმს"*. ბ. იზრდებოდა და იწრთობოდა მტრულ პოლიტ. პარტიებსა და მიმდინარეობებთან (კადეტები, ბურჟ. ნაციონალისტები, *ესერები, ანარქიზმი, მენშევიზმი*) ბრძოლაში. უდიდესი ისტ. მნიშვნელობა ჰქონდა ბ-ის ბრძოლას რუს. მუშათა მოძრაობაში ოპორტუნიზმის მთავარი სახესხვაობის მენშევიზმის წინააღმდეგ. ბ. მუდამ დიდ ყურადღებას აქცევდა თავისი რიგების სიწმინდეს და ებრძოდა ბოლშევიკური პარტიის შიგნით წარმოშობილ ოპორტუნისტულ მიმდინარეობებს: *ოტზოვისტებს, „მემარცხენე კომუნისტებს", ტროცკიზმს, „მუშათა ოპოზიციას", მემარჯვენე გადახრას* და სხვ. ანტიპარტ. ჯგუფებს.

ბ-ის დამახასიათებელი თვისებაა თანამიმდევრული პროლეტ. ინტერნაციონალიზმი. ბ-მა თავიდანვე პრინციპული ბრძოლა გააჩაღა საერთაშ. მუშათა მოძრაობაში მარქსისტულ-ლენინური თეორიის სიწმინდისათვის, მეცნ. სოციალიზმისა და მუშათა მოძრაობის შეერთებისათვის, ბერნშტაინელობის, ყველა ჯურის ოპორტუნისტების, რევიზიონისტების, სექტანტების, დოგმატიკოსების და II ინტერნაციონალის ცენტრიზმისა და სოც.-შოვინიზმის წინააღმდეგ. დას. ევროპის ს.-დ. პარტიების მემარცხენე ელემენტთა შეკავშირების საფუძველზე ბ. I მსოფლიო ომის დროიდან სათავეში ჩაუდგა საერთაშ. მუშათა მოძრაობის რევ. მიმდინარეობებს, რ-ნიც ოქტ. რევ. შემდეგ კომუნისტურ პარტიებად ჩამოყალიბდნენ და III ინტერნაციონალში (კომინტერნი) გაერთიანდნენ.

რევ. თეორიაზე, სტრატეგიასა და ტაქტიკაზე დაყრდნობით ბოლშევიკურმა პარტიამ სოციალიზმისათვის მუშათა კლასის ბრძოლა, მშვიდობისათვის საერთო სახალხო მოძრაობა, მიწისათვის გლეხთა ბრძოლა, რუს. ჩაგრულ ხალხთა ეროვნ.-განმათ. ბრძოლა ერთ მძლიან ნაკადად შეაერთა და კაპიტალ. წყობილების დასამხობად წარმართა. 1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შედეგად რუსეთში დამყარდა პროლეტ. დიქტატურა, ისტორიაში პირველად წარმოიშვა სოციალიზმის ქვეყანა. განხორციელდა 1903 მიღებული პარტიის პირველი პროგრამა. ამის შემდეგ ბოლშევიკური პარტია სათავეში ჩაუდგა საბჭ. ხელისუფლების შექმნასა და განმტკიცებას, ქვეყნის თავდაცვას 1918–20 სამოქალაქო ომის პერიოდში. 1919 მარტში რკპ (ბ) VIII ყრილობაზე, პარტიამ მიიღო ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით შემუშავებული მეორე პროგრამა, რ-მაც სოციალ. საზ-ბის აშენების პრაქტ. ამოცანა დასახა. პარტიამ დარაზმა საბჭ. ხალხი სახ. მეურნ. აღსადგენად, ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაციისა და სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის განსახორციელებლად, კულტ. რევ. გასატარებლად და უზრუნველყო სოციალიზმის გამარჯვება სსრ კავშირში. ბოლშევიკების პარტიის ხელმძღვანელობით საბჭ. ხალხმა ისტ. გამარჯვება მოიპოვა 1941–45 დიდ სამამულო ომში, უზრუნველყო სოციალ. სახ. მეურნ. აღდგენა და შემდგომი განვითარება.

სოციალიზმის მშენებლობის დამთავრება პარტიის მეორე პროგრამის განხორციელებას მოასწავებდა. სკკპ XXII ყრილობამ (1961) მიიღო საბჭ. კავშირის კომპარტიის ახ. პროგრამა — კომუნიზმის პროგრამა. ბ. არის განსახიერება რევ. თეორიის განვითარებისა ცხოვრებასთან განუყრელ კავშირში. მან უდიდესი როლი შეასრულა სოციალ. რევ. განხორციელების, სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობის, მსოფლიო სოციალ. თანამეგობრობის შექმნისა და განვითარების ძირითად კანონზომიერებათა აღმოჩენასა და გზებისა და მეთოდების შემუშავებაში. ბ-მა გაუძლო დროთა გამოცდას. ისტ. გამოცდილება გვიჩვენებს, რომ პარტიები, რ-ებიც თავიანთ თავს კომუნისტურს უწოდებდნენ, მაგრამ ბ-ის ძირითად პრინციპებს უგულებელყოფდნენ, განუხრელად მიექანებოდნენ „მემარჯვენე" თუ „მემარცხენე" ოპორტუნიზმის ჭაობში. ბოლშევიკური პარტიის მსოფლიო-ისტ. გამოცდილება უძვირფასესი შენაძენია ყველა ქვეყნის მოძმე კომუნისტურ და მუშათა პარტიებისათვის, ეხმარება მათ მშვიდობის, დემოკრატიისა და სოციალიზმისათვის ბრძოლაში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ს ა ბ ჭ ო თ ა  კ ა ვ შ ი რ ი ს  კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი  პ ა რ ტ ი ა.

**„ბოლშევიკი",** იხ. *„კომმუნისტ"*.

**ბოლშევიკები,** იხ. სტ-ები: *ბოლშევიზმი, საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*.

**ბოლშევიკების საჯარისო და საბრძოლო ორგანიზაციები,** ბოლშევიკური პარტიის ორგანიზაციები, რ-ებიც ხელმძღვანელობდნენ მუშათა კლასის საბრძოლო რაზმებს და რევ. მუშაობას ჯარის ნაწილებში. მათი ამოცანა იყო შეექმნათ და განემტკიცებინათ რევ. შეიარაღებული ძალები. პირველი სამხ. და საბრძოლო ორგანიზაციები ბოლშევიკებმა 1905–07 რევ. პერიოდში შექმნეს. ამ ორგანიზაციების შექმნისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რსდმპ III ყრილობის (1905) დადგენილებას „შეიარაღებული აჯანყების შესახებ". პარტიის სამხ. ორგანიზაციები ეხმარებოდნენ ადგილობრივ პარტორგანიზაციებს შეიარაღებული აჯანყების სამხ.-ტექ. მომზადებაში, იარაღით მომარაგებასა და საბრძოლო რაზმების გაწვრთნაში. ვ. ი. ლენინი 1905 წ. 16 ოქტ. რსდმპ პეტერბ. კომიტეტთან არსებულ მებრძოლ კომიტეტს სწერდა: „ა ხ ლ ა ვ ე მოაწყვეთ მებრძოლი რაზმები ყველგან და ყოველ ადგილას სტუდენტებშიც, გ ა ნ ს ა კ უ თ რ ე ბ ი თ  მ უ შ ე ბ შ ი ც და სხვ. და სხვ.... დაე ახლავე მოეწყოს რაზმები 3-იდან 10, 30-მდე კაცის შემადგენლობით თვითეული. დაე ახლავე შეიარაღდნენ ისინი თვითონ, ვის როგორ შეუძლია, ... დაე ახლავე აირჩიონ ამ რაზმებმა თავიანთი ხელმძღვანელები და შეძლებისდაგვარად  დ ა უ კ ა ვ შ ი რ დ ნ ე ნ  პეტერბურგის კომიტეტთან არსებულ მებრძოლ კომიტეტს" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9, გვ. 424).

III ყრილობის შემდეგ ბ. ს. და ს. ო-ის უმაღლეს ორგანოს წარმოადგენდა რსდმპ ცკ-თან არსებული საბრძოლო ტექ. ჯგუფი, რ-საც ლ. კრასინი ხელმძღვანელობდა. ბ. ს. და ს. ო-ს რიგ ქალაქებში სპეც. არალეგალური სახელოსნოები ჰქონდათ, სადაც უმთავრესად იარაღს ამზადებდნენ.

ბ. ს. და ს. ო. მონაწილეობდნენ შეიარაღებულ გამოსვლებში. ფართო გასაქანი მიეცა „წითელრაზმელთა" პარტიზ. მოძრაობას საქართველოში, სადაც 1905–07 რევ. პირველი დღეებიდანვე ბოლშევიკებმა აქტ. მუშაობა გააჩაღეს. საქართველოში განლაგებულ სამხ. ნაწილებში შეიქმნა სამხ. ორგანიზაციები, სადაც პარტიის დავალებით რევ. მოღვაწეობას ეწეოდნენ მ. ბოჭორიძე, გ ორჯონიკიძე, ს. ტერ-პეტროსიანი (კამო), ს. ქავთარაძე, ზ. ჩოდრიშვილი, ე სარონანია, რ. დოლიძე, მ. კვარაცხელია და სხვ. ისინი მოუწოდებდნენ ჯარისკაცებს არ შეესრულებინათ მეთაურთა ბრძანებები, დაეტოვებინათ სამხ. სამსახური, შეერთებოდნენ საბრძოლო რაზმებს, დახმარებოდნენ მათ სამხ. საქმის შესწავლაში და გადამწყვეტ მომენტში იარაღი შეებრუნებინათ თვით მეფის მთავრობის წინააღმდეგ. გარდა ამისა, ჯარის ნაწილებში ავრცელებდნენ ბოლშევიკურ პროკლამაციებს და პოლიტ. შეგნება შეჰქონდათ ჯარისკაცებში. პარტიის III ყრილობაზე მ. ცხაკაია აღნიშნავდა: „კავკასიაში ამჟამად განსაკუთრებული ყურადღება ექცევა ჯარისკაცთა შორის მუშაობას, მრავალი პოლკის ჯარისკაცები თბილისში, ბაქოში, ბათუმსა და ქუთაისში რევოლუციური ბაცილებით დაავადდნენ" (Протокол III съезда РСДРП, М , 1937, с. 136). 1905 ნოემბ. დამლევს თბილისში ჩატარდა რსდმპ კავკ. კავშირის II კონფერენცია, რ-ის გადაწყვეტილებით შეიქმნა ს.-დ. ორგანიზაციების ცენტრ. სამხ.-ტექ. კომისია [ზ. ჩოდრიშვილი, მ. ბოჭორიძე, ს. ტერ-პეტროსიანი (კამო) და სხვ.], რ-იც ხელმძღვანელობდა შეიარაღებული აჯანყების სამხ.-ორგანიზაციულ და ტექ. მომზადებას.

პეტერბ., მოსკ. და ზოგიერთი სხვა სამხ. და საბრძოლო ორგანიზაციის ინიციატივით 1906 წ. 16–22 ნოემბ. (29 ნოემბ. — 5 დეკ.) ტამერფორსში გაიმართა ბ. ს. და ს. ო-ის I კონფერენცია, რ-მაც მიზანშეწონილად მიიჩნია, რომ სამხ. საბრძოლო მუშაობა საერთო პარტ. ორგანიზაციის ხელმძღვანელობით წარმართულიყო. 1905–07 რევ. დამარცხების შემდეგ ბ. ს. და ს. ო-მა დროებით შეწყვიტეს მუშაობა.

I მსოფლიო ომის (1914–18) პერიოდში პარტიის სამხ.-რევ. მუშაობას კვლავ დიდი მნიშვნელობა მიენიჭა, მოქმედ არმიაში, აგრეთვე ზურგის ნაწილებში ისევ ამოქმედდნენ პარტიის სამხ. ორგანიზაციები. ბოლშევიკების მიერ არმიაში გაწეული მუშაობის შედეგად ჯარისკაცები და მატროსები ხალხის მხარეზე გადავიდნენ 1917 თებ. რევ. დროს. სოციალ. რევ. მომზადების პერიოდში ბოლშევიკური პარტიის წინაშე დადგა რევ. შეიარაღებული ძალების შექმნის ამოცანა. დიდი მუშაობა ჩატარდა რევ. მხარეზე ჯარისკაცთა გადმოსაბირებლად, მოქმედ არმიასა და ზურგის გარნიზონებში პარტიის სამხ. ორგანიზაციების რიცხვის გასადიდებლად. 1917 მარტში პარტიის პეტერბ. კომიტეტთან შეიქმნა სამხ. ორგანიზაცია, რ-იც 1917 აპრ. რსდმპ (ბ) ცკ-თან არსებულ სამხ. ორგანიზაციად გარდაიქმნა.

1917 წ. 16–23 ივნ. (29 ივნ.-6 ივლ.) გაიმართა რსდმპ (ბ) ფრონტისა და ზურგის სამხ. ორგანიზაციების სრულიად რუს. კონფერენცია, რ-საც ფრონტის 47 და ზურგის 17 სამხ. ორგანიზაციიდან 167 დელეგატი დაესწრო. კონფერენციაზე მოხსენებებით მიმდინარე მომენტზე და აგრ. საკითხზე გამოვიდა ვ. ი. ლენინი. კონფერენციამ მიიღო სამხ. ორგანიზაციის წესდების პროექტი, რ-მაც განსაზღვრა არმიის პარტ. ორგანიზაციის სტრუქტურა, განაზოგადა სამხ. ნაწილებში 1905-იდან დაწყებული პარტ. მუშაობის მდიდარი გამოცდილება, მოიწონა რსდმპ (ბ) VII (აპრილის) სრულიად რუს. კონფერენციის გადაწყვეტილებები. კონფერენციამ აირჩია სამხ. ორგანიზაციების სრულიად

რუს. ბიურო. რსდმპ (ბ) ცკ-თან არსებული სამხ. ორგანიზაცია უშვებდა გაზეთებს „სოლდატსკაია პრავდა“, „რაბოჩი ი სოლდატი“ (შემდგომში — „სოლდატი“), „დერევენსკაია ბედნოტა“. ჯარისკაცებისა და მატროსების გარევოლუციონერებაში დიდი როლი შეასრულა სხვა გაზეთებმაც, მ. შ. „კავკაზსკი რაბოჩიმ“ (თბილისი).

რსდმპ (ბ) ცკ-თან არსებული სამხ. ორგანიზაციის მუშაობა კიდევ უფრო გაძლიერდა შეიარაღებული აჯანყების შესახებ პარტიის ცკ-ის 1917 წ. 10 (23) ოქტ. დადგენილების შემდეგ: სამხ. ორგანიზაციები დაეხმარნენ პარტიას თავის მხარეზე გადაეყვანა არმია და ფლოტი. ცკ-ის სამხ. ორგანიზაციამ ქმედითი მონაწილეობა მიიღო სამხ. რევკომის შექმნასა და მუშაობაში. ოქტ. რევ. შემდეგ ძვ. არმიის დემობილიზაციასთან დაკავშირებით სამხ. ორგანიზაციების მნიშვნელობა შემცირდა, რკპ(ბ) VII ყრილობამ შესაძლებლად მიიჩნია მისი ლიკვიდირება.

ბ. ს და ს. ო-მა მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ცარიზმის დამხობაში, ოქტ. რევ. გამარჯვებასა და საბჭ. სახელმწიფოს შეიარაღებული ძალების შექმნაში.

*ლიტ.:* ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მოსკოვის აჯანყების გაკვეთილები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 11; მ ი ს ი ვ ე, რევოლუციური არმია და რევოლუციური მთავრობა, იქვე, ტ. 8; მ ი ს ი ვ ე, სანქტ-პეტერბურგის კომიტეტთან არსებულ მებრძოლ კომიტეტს, იქვე, ტ. 9; ამიერკავკასიის ბოლშევიკური ორგანიზაციების პროკლამაციები (1904—1906), თბ., 1939; რსდმპ კავკასიის კავშირის პროკლამაციები (1903—1905), თბ., 1955; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971; Г о л у б П. А., Партия, армия и революция. Отвоевание партией большевиков армии на сторону революции. Март 1917—февраль 1918, М., 1967; История КПСС, т. 2—3 (кн. 1), М., 1966—67; Я р о с л а в с к и й Е., Военная работа РСДРП большевиков, Л., 1927.
*დ. მგელაძე.*

**ბოლშევიკი,** ჩრდ. მიწის არქიპელაგის ყველაზე სამხრ-ით მდებარე და სიდიდით მეორე კუნძული. ფართ 11 312 *კმ²*. ჩრდ. სანაპირო ძლიერ დანაწევრებულია. სიმაღლე 935 *მ* აღწევს. აგებულია უმთავრესად პროტეროზოური მეტამორფული ფიქლებითა და ქვიშაქვებით, აგრეთვე გრანიტოიდებით. ბევრია მცირე სიმაღლის პლატოსმაგვარი მაღლობები, რ-ებიც სამხრ-ით ბორცვიან ვაკეში გადადის. ტერიტ. დაახლ. 30% დაფარულია მყინვარებით. სანაპირო ვაკეებზე არქტიკული უდაბნოების ხავს-მღიერიანი მცენარეულობაა.

**„ბოლშევიკი“,** იხ. *„საქართველოს კომუნისტი“.*

**ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა,** ახალი ტიპის რევ. ბეჭდვითი სიტყვა, რ-საც საფუძველი ჩაუყარა ვ. ი. ლენინმა და ბოლშევიკურმა პარტიამ; მოიცავს პერიოდულ და არაპერიოდულ გამოცემებს (გაზეთებს, ჟურნალებს, წიგნებს, კრებულებს, ფურცლებსა და პროკლამაციებს).

ბ. ბ. ს-ის ისტორია იწყება უფრო ადრე, ვიდრე წარმოიშობოდა *ბოლშევიზმი*, როგორც პოლიტ. მიმდინარეობა და პოლიტ. პარტია. ვ. ი. ლენინმა ჩამოაყალიბა ბ. ბ. ს-ის ძირითადი ფუნქციები: იყოს არა მარტო კოლექტ. აგიტატორი და კოლექტ. პროპაგანდისტი, არამედ კოლექტ. ორგანიზატორიც; დაასაბუთა მისი ძირითადი პრინციპები: კომუნისტური პარტიულობა, მარქსისტული იდეურობა და შეურიგებლობა ბურჟ. იდეოლოგიის ყოველი გამოვლინებისადმი, ხალხურობა, თანამიმდევრული დემოკრატიზმი, სიმართლე, პროლეტ. ინტერნაციონალიზმი და სოციალ. ჰუმანიზმი, კრიტიკა და თვითკრიტიკა. ბ. ბ. ს-ის ეს ლენინური პრინციპები და ტრადიციები საბჭ. პრესის, ბათა მუშაკების წმიდათაწმიდა სახელმძღვანელო უმაღლესი პრინციპებია (იხ. *პარტიული საბჭოთა ბეჭდვითი სიტყვა*). ჯერ კიდევ ციმბირის გადასახლებაში ყოფნის დროს ვ. ი. ლენინი ადგენს მუშათა საერთო რუს. არალეგალური პოლიტ. გაზეთის შექმნის გეგმას, გაზეთისა, რ-საც უმნიშვნელოვანესი როლი უნდა შეესრულებინა მარქსისტული ს.-დ. პარტიის დაარსების საქმეში, მას უნდა უზრუნველეყო პარტიის მტრების იდეური განადგურება, მარქსისტული მოძღვრების სიწმინდის დაცვა, მუშათა მოძრაობაში პარტიის სტრატეგიული და ტაქტიკური ამოცანების ერთიანი გაგება და გამხდარიყო ცალკეული ს.-დ. ორგანიზაციების ერთიან პარტიად გაერთიანების იარაღი. ასეთი გაზეთი იყო *„ისკრა“*. მისი პირველი ნომერი გამოიცა ლაიფციგში 1900 წ. 11 (24) დეკ.; „ისკრა“ გახდა რუს. პროლეტარიატის რევ. პარტიის იდეურ-პოლიტ. და ორგანიზაციული გაერთიანების ცენტრი.

პარტიის შექმნის საქმეში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა აგრეთვე თეორიულ-პოლიტ. ჟურნ. „ზარიამ“. გამოვიდა ოთხი ნომერი (1901—№1 აპრ., № 2—3 დეკ. და 1902—№ 4 აგვ.). ლენინური „ისკრის“ ბრძოლა ს.-დ. პარტიის შექმნისათვის წარმატებით დამთავრდა პარტიის II ყრილობაზე. ახლად შექმნილმა ბოლშევიკების პარტიამ იგი თავის ცენტრ. ორგანოდ გამოაცხადა, მაგრამ № 52-იდან გაზეთი ხელთ იგდეს მენშევიკებმა, რის შემდეგაც მოახერხეს ცენტრ. კომიტეტში გაბატონება. პარტია მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა. პირველი ნაბიჯი, რ-იც ამ მდგომარეობიდან პარტიის გამოსაყვანად გადადგა ვ. ი. ლენინმა, იყო ახ. ორგანოს — ბოლშევიკური გაზ. *„ვპერიოდის“* დაარსება (ჟენევა, 1905), რ-მაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულა რუს. პირველი რევ. დროს ბოლშევიკების ტაქტიკურ საკითხთა დაყენებასა და გაშუქებაში, პარტიის III ყრილობის მომზადებაში. „ვპერიოდის“ ხაზი განაგრძო და შემდგომ განავითარა პარტიის III ყრილობის მიერ დაარსებულმა ახ. ცენტრ. ორგანომ გაზ. *„პროლეტარიმ“* (ჟენევა, 1905), რ-ის მთავარ ამოცანას შეადგენდა პარტიის III ყრილობის გადაწყვეტილებათა ცხოვრებაში გატარება, პარტიის რევ. სტრატეგიისა და ტაქტიკის შემდგომი დამუშავება. 1905 აგვ.-ოქტ.-ში, მოსკოვში არალეგალურად გამოდიოდა პარტიის ცკ-ის პოპულ. გაზ. „რაბოჩი“. იგი იბეჭდებოდა ლესნაიაზე მოწყობილ სტამბაში, რ-ის გამართვაშიც დიდი როლი შეასრულეს ქართვ. ბოლშევიკებმა: გ. სტურუამ, ა. ენუქიძემ, ს. თოდრიამ, ა. იაშვილმა, უ. ჯაშმა, ს. კობიძემ. რუს. პირველი რევ. ყველაზე დიდი აღმავლობის დღეებში, 27 ოქტ-იდან პეტერბურგში გამოსვლას იწყებს პირველი ლეგალური ბოლშევიკური მასობრივი გაზ. „ნოვაია ჟიზნი“ (ტირაჟი 80 ათ. ც.), „ნოვაია ჟიზნის“ ფურცლებზე დაბეჭდილ ვ. ი. ლენინის მრავალ ნაშრომთაგან განსაკუთრებით აღსანიშნავია „პარტიული ორგანიზაცია და პარტიული ლიტერატურა“. ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით გამოდის 1906 პეტერბურგში ლეგალური გაზეთები: „ვოლნა“, „ვპერიოდი“, „ეხო“, 1907 — „ნოვი ლუჩი“, „რაბოჩაია მოლვა“ და „ნაშე ეხო“, რ-ებმაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს პარტიისა და რუს. მუშათა მოძრაობის საქმეში.

რუს. პირველი რევ. დამარცხების შემდგომ, რეაქციის პერიოდში, დიდი მნიშვნელობა ჰქონდა პარტიის ცენტრ. ორგანოებს: „პროლეტარის“ (1906—09) და *„სოციალ-დემოკრატს“* (1908—13; 1914—17). რეაქციის შემდგომ, რუსეთში ახ. რევ. აღმავლობის დაწყების პერიოდში, გამოდიოდა ლეგალური ბოლშევიკური გაზ. „ზვეზდა“ (პეტერბურგი, 1910—12), ჟურნ. „მისლი“ (მოსკოვი, 1910—11),

12). მათ სათანადო კვალი დატოვეს რუს. მუშათა კლასისა და პარტიის ცხოვრებაში.

ბ. ბ. ს-ის ისტორიაში განსაკუთრებული ადგილი უკავია გაზ. *„პრავდას“*, მისი დაარსება 1912 წ. 5 მაისს მოასწავებდა ახ. ეტაპის დაწყებას რუს. მუშათა მოძრაობაში, პარტიის მოღვაწეობაში. გაზ. „პრავდა“ ფაქტობრივად ახორციელებდა არალეგალურად მომუშავე ლენინური პარტიის ლეგალური შტაბის როლს; „პრავდამ“ დიდი მუშაობა გასწია პროგრ. ლიტ-რისა და ხელოვნ. განვითარებისათვის. „პრავდაში“ ხელმძღვანელ მუშაობას ეწეოდნენ ბოლშევიკური პარტიის საუკეთესო ძალები: ი. სტალინი, ი. სვერდლოვი, ნ. ბატურინი, კ. ერემეევი, ნ. კრუპსკაია, მ. ოლმინსკი, ნ. პოდვოისკი, ნ. პოლეტაევი, ვ. ბონჩ-ბრუევიჩი, კ. სამოილოვი, ნ. სკრიპნიკი, ვ. ნევსკი, მ. საველიევი, პ. სტუჩკა, გ. პეტროვსკი, ა. ელიზაროვა, დ. ბედნი, ს. ორჯონიკიძე, ა. ენუქიძე, ს. ქავთარაძე. მეფის ხელისუფლება აშკარად ხედავდა, თუ რა დიდ რევ. ძალას წარმოადგენდა „პრავდა“ და მას სისტემატურად დევნიდა. 1914 წ. 8 (21) ივლისს მეფის ხელისუფლებამ „პრავდა“ აკრძალა.

1912—14 გამოდიოდა ბოლშევიკური პარტიის ყოველთვიური თეორ.-პოლიტ. ჟურნ. „პროსვეშჩენიე“; ჟურნალის ფურცლებზე გამოქვეყნდა ნაშრომები მარქსისტული მოძღვრების უმნიშვნელოვანეს საკითხებზე: ვ. ი. ლენინის „კრიტიკული შენიშვნები ნაციონალურ საკითხზე“, „ერთა თვითგამორკვევის უფლების შესახებ“, ი. სტალინის „მარქსიზმი და ნაციონალური საკითხი“, რ-ებშიც განვითარებული და დასაბუთებულია მარქსისტული პროგრამა ეროვნ. საკითხზე.

I მსოფლიო ომის პერიოდში პარტიის ცენტრ. ორგანოს წარმოადგენდა გაზ. „სოციალ-დემოკრატი“, რ-იც ვ. ი. ლენინმა აღადგინა 1914 შემოდგომაზე (გამოდიოდა 1917 წ. 31 იანვრამდე). „სოციალ-დემოკრატის“ ფურცლებზე გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის უმნიშვნელოვანესი თეორ. შრომები, მ. შ. „ევროპის შეერთებული შტატების ლოზუნგის შესახებ“, „ველიკორუსების ეროვნული სიამაყის შესახებ“, „რამდენიმე თეზისი“ და სხვ. I იმპერიალ. ომის დროს გაზ. „სოციალ-დემოკრატთან“ ვ. ი. ლენინის ინიციატივითა და ხელმძღვანელობით საზღვარგარეთ გამოდიოდა ჟურნ. „კომმუნისტი“ და *„სბორნიკ სოციალ-დემოკრატა“*, ხოლო რუსეთში — ჟურნ. „ვოპროსი სტრახოვანია“.

1917 წ. 5 მარტს „პრავდის“ გამოცემა განახლდა. 3—5 ივლისს, პეტერბ. მუშების დემონსტრაციის პროვოკაციული დახვრეტის შემდეგ, დროებითმა მთავრობამ აკრძალა ბოლშევიკური პარტია და მისი მებრძოლი ორგანო — „პრავდა“. ბოლშევიკები არალეგალურ მდგომარეობაზე გადავიდნენ, ხოლო „პრავდამ“, ისევე, როგორც 1912—14, სხვადასხვა სახელწოდებით განაგრძო მუშაობა.

ბ. ბ. ს. მარტო ცენტრ. ორგანოებით არ ამოიწურება. პარტიის ცენტრ. კომიტეტის გაზეთებსა და ჟურნალებს მხარში ედგა ადგილ. პარტ. ორგანიზაციების გაზეთები, ჟურნალები, ბიულეტენები, ფურცლები და პროკლამაციები (გამოდიოდა 10 ენაზე). რუსეთში ოქტომბრის წინა პერიოდში, ბოლშევიკურ პროფკავშირულ გამოცემებთან ერთად, გამოდიოდა 500-მდე პერიოდული გამოცემა და ათობით მილიონი ცალი ფურცელი; განსაკუთრებით აღსანიშნავია ქართ. არალეგალური გაზ. *„ბრძოლა“* (1901—02), რ-იც მთელ რუსეთში ერთ-ერთი საუკეთესო თანამიმდევრული ლენინურ-ისკრული გაზეთი იყო; *„პროლეტარიატის ბრძოლა“* (1903—05, ქართ., რუს. და სომხ. ენებზე) —კავკ. კავშირის კომიტეტის ორგანო, *„კავკაზსკი რაბოჩი ლისტოკი“* (1905); მოსკ. კომიტეტის ორგანოები — „გო-

ИСКРА
ბრძოლა
ПРАВДА
ახალი ცხოვრება
ახალი დროება
РАБОЧІЙ
ცხოვრება
მნათობი
ЗВѢЗДА
СОЦІАЛЬДЕМОКРАТЪ
ПРОСВѢЩЕНІЕ
МЫСЛЬ
Пролетарій
НОВАЯ ЖИЗНЬ

ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა.

რიოდი", „იზვესტია" (1905); „ზაბაიკალსკი რაბოჩი" (1905–06); თბილ. კომიტეტის ლეგალური ორგანოები: „*ახალი ცხოვრება*", „*ახალი დროება*", „*მნათობი*", „*ჩვენი ცხოვრება*", „*დრო*" (1906–07); ბოლშევიკური მიმართულების სამხ. გაზეთები: „გოლოს სოლდატა" (რიგა, 1905–07), „კაზარმა" (პეტერბურგი, 1906–07), „სოლდატსკაია ჟიზნი" (მოსკოვი, 1906); ბაქოს კომიტეტის ორგანოები: „*ბაკინსკი პროლეტარი*", „*ბაკინსკი რაბოჩი*", „*გუდოკი*" (1907–08); „რაბოჩეე ზნამია" (მოსკოვი, 1908); „ბრძოლა" (1908), „თბილისის პროლეტარი" (ქართ. და რუს. ენებზე, 1910); „ოდესსკი რაბოჩი" (1908), „ნაშ პუტი" (მოსკოვი, 1913), „ნაშა გაზეტა" (სარატოვი, 1915), „კავკაზსკი რაბოჩი" (1917 – 18), „ბრძოლა" (1917–18) და მრავალი სხვა.

ბ. პ. ს-ის საქმის განვითარებასა და გავრცელებაში დიდი როლი შეასრულა ლეგალურმა და არალეგალურმა სტამბებმა და გამომცემლობებმა, რ-ებიც ჰქონდა როგორც პარტიის ცენტრ. კომიტეტს, ისე ადგილ. კომიტეტებსაც. დიდმნიშვნელოვანი იყო არალეგალური სტამბების „*ნინასა*" (1901–05) და *ავლაბრის სტამბის* (1903–06) საქმიანობა ცენზურაგაუვლელი ლიტ-რის ბეჭდვისა და გავრცელების საქმეში. ლეგალურ გამომცემლობათა შორის აღსანიშნავია „ჟიზნი" (1900), „ვ. ბონჩ-ბრუევიჩისა და ნ. ლენინის ს.-დ. პარტ. ლიტ-რის გამომცემლობა" (ჟენევა, 1904), „უტრო" (1905), „ვპერიოდი" (1906), „ნაშა მისლი" (1905), „ჟიზნ ი ზნანიე" (1908), „ზნანიე" (1908 – 10), „პრიბოი" (1913), „სპუტნიკ რაბოჩეგო", „ვოლნა" (1917), „გოლოს სოციალ-დემოკრატა" (1917), „პროლეტარი", „ზვეზდა" (1917) და ა. შ.

დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამდე ბოლშევიკურ პერიოდულ გამოცემებში გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის 900-ზე მეტი სტატია და შენიშვნა. ვ. ი. ლენინი უშუალოდ რედაქტორობდა ყველა ცენტრ. ორგანოს და ზოგჯერ, რუსეთში ყოფნის დროს, — ადგილობრივ პარტ. გამოცემებსაც.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., О печати. [Сб.], М., 1963; ლენინი ვ. ი., ბეჭდვითი სიტყვის შესახებ, თბ., 1962; გაგოშიძე შ., საბჭოთა პრესის ლენინური პრინციპები, თბ., 1969; გეგეშიძე ზ., საქართველოს ბოლშევიკური ორგანიზაციების არალეგალური სტამბები, თბ., 1965; ნატროშვილი ი., ბოლშევიკური პრესის ისტორია, [ნაწ.] 1, თბ., 1967; ჟვანია გ., ლენინურ-ისკრული გაზეთი „ბრძოლა", თბ., 1953; Большевистская печать. Сб. материалов, в. 1—4, М., 1959—61; Большевистская печать. Краткие очерки истории 1894—1917, М., 1962; Большевистская печать в дооктябрьский период. Сб. ст., М., 1959; Жвания Г., Большевистская печать Закавказья накануне и в период первой русской революции, 2 изд., Тб., 1973; Из истории местной большевистской печати. Сб. ст., М., 1961; Крупская Н. К., Воспоминания о Ленине, 2 изд., М., 1972; Куницын Г., В. И. Ленин о партийности и свободе печати, М., 1971.

**ბოლშევიკური ფრაქცია IV სახელმწიფო სათათბიროში,** რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა ფრაქცია, დეპუტატ-ბოლშევიკთა ჯგუფი, რ-იც მუშათა კურიიდან აირჩიეს IV სახელმწ. სათათბიროში (1912 სექტ.-ოქტ.). გაფორმდა 1913 წ. 27 ოქტ.; ფრაქციის შემადგენლობაში შედიოდნენ: ა. ბადაევი — პეტერბ., გ. პეტროვსკი — ეკატერინოსლავის, მ. მურანოვი — ხარკოვის, ნ. შაგოვი — კოსტრომის, თ. სამოილოვი — ვლადიმირის, რ. მალინოვსკი — მოსკ. გუბერნიებიდან (მალინოვსკი 1914 გამოამჟღავნეს როგორც პროვოკატორი და გამოვიდა სათათბიროდან). მენშევიკებმა სათათბიროში გაიყვანეს 7 კანდიდატი — სამი ამიერკავკასიიდან და თითო დონის ოლქის, ირკუტსკის, ტავრიდის და უფის გუბ. სამხ. ნაწილებიდან II და III სახელმწ. სათათბიროებივით IV სათათბიროს ს.-დ. ფრაქციაც დასაწყისში ფორმალურად ერთიანი იყო, მაგრამ მალე შიგნით დაიწყო მძაფრი ბრძოლა, რაც გამოიხატებოდა რევ. ძირითად საკითხებზე ბოლშევიკებისა და მენშევიკების შეხედულებათა პრინციპულ სხვადასხვაობაში. მენშევიკები ფორმალური უმრავლესობით სარგებლობდნენ და ცდილობდნენ ლიკვიდატორული ლოზუნგები გაეტარებინათ. *რსდმპ ცკ 1913 „თებერვლის" თათბირმა პარტიულ მუშაკებთან* გააკრიტიკა ეს გამოსვლები, როგორც პარტ. პროგრამის პირდაპირი დარღვევა. 1913 ოქტ-მდე ფრაქციის შიგნით აზრთა სხვადასხვაობას არ მოჰყოლია ორგანიზაციული განხეთქილება. რსდმპ ცკ-ის 1913 „აგვისტოს" თათბირმა პარტ. მუშაკებთან აღნიშნა, რომ მენშევიკები სარგებლობენ შემთხვევითი უმრავლესობით, არღვევენ ექვსი მუშა ბოლშევიკის ელემენტარულ უფლებებს. თათბირმა მიუთითა, რომ გაერთ. ფრაქციის შემდგომი არსებობა მხოლოდ მისი ორივე ნაწილის სრული თანასწორუფლებიანობის საფუძველზე შეიძლებოდა. 1913 წ. 16 ოქტ. ბოლშევიკური „ექვსეული" ვ. ი. ლენინის მიერ დაწერილი განცხადებით გამოვიდა და მოითხოვა ფრაქციის ორივე ნაწილის თანასწორუფლებიანობა. 25 ოქტ. მენშევიკებმა უარით უპასუხეს. ამის გამო ბოლშევიკები გაფორმდნენ დამოუკიდებელ ფრაქციად, რ-საც ვ. ი. ლენინის წინადადებით ეწოდა „რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა ფრაქცია". „პრავდასთან" ერთად ბ. ფ. IV ს. ს. წარმოადგენდა ძირითად პარტიულ ლეგალურ ცენტრს, რ-იც ბოლშევიკებს ეხმარებოდა მასებში რევ. მოღვაწეობის საქმეში. ჯერ კიდევ გათიშვამდე ს.-დ. ფრაქციამ მთავრობას მიმართა რამდენიმე შეკითხვით — 1912 ლენაზე დახვრეტის, მუშათა პროფკავშირების შევიწროების შესახებ და სხვ. შეკითხვებით მიმართვის პრაქტიკამ განსაკუთრებით ფართო ხასიათი მიიღო ბოლშევიკების დამოუკიდებელ ფრაქციად გამოყოფის შემდეგ. მარტო პირველ თვენახევარში ბოლშევიკებმა შეიტანეს 13 შეკითხვა, სადაც კონკრ. მაგალითებით ააშკარავებდნენ ცარიზმის ანტიხალხურ პოლიტიკას. შაგოვი და სამოილოვი გამოვიდნენ სიტყვებით ლოკაუტების შესახებ, პეტროვსკი და ბადაევი მუშათა ბეჭდვითი სიტყვის შესახებ და სხვ. ბ. ფ. IV ს. ს. დიდ არალეგალურ მუშაობას ეწეოდა, მონაწილეობდა ბოლშევიკთა კონფერენციაში ოზიორკიში 1914 წ. 2—4 ნოემბ. კონფერენციის ყველა მონაწილე, მ. შ. ბ. ფ. IV ს. ს-ს წევრები, დააპატიმრეს. ბ. ფ. IV ს. ს-ს სასამართლო შედგა 1915 წ. 10—13 თებ. ხუთივე დეპუტატს ბრალად დაედო იმ ორგანიზაციაში მონაწილეობა, რ-იც მიზნად ისახავდა ცარიზმის დამხობას, და მიესაჯა ტურუხანსკის მხარეში გადასახლება, საიდანაც 1917 თებ. რევ. შემდეგ დაბრუნდნენ.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., მასალები სათათბიროს სოციალ-დემოკრატიული ფრაქციის შიგნით არსებული ბრძოლის საკითხისათვის, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19; მისივე, მუშა დეპუტატების ზოგიერთი გამოსვლის საკითხისათვის, იქვე, ტ. 18; მისივე, მუშათა კლასი და მისი „საპარლამენტო" წარმომადგენლობა, იქვე; მისივე, მუშების გამოხმაურება სახელმწიფო სათათბიროში რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა ფრაქციის შექმნაზე, იქვე, ტ. 20; მისივე, პეტერბურგის მუშების დეპუტატი, იქვე, ტ. 18; მისივე, რა დაამტკიცა რსდმ ფრაქციის გასამართლებამ?, იქვე, ტ. 21; მისივე, სათათბიროს „შვიდეული", იქვე, ტ. 19; მისივე, სათათბიროში მუშა დეპუტატებისა და მათი დეკლარაციის საკითხისათვის, იქვე, ტ. 18; მისივე, შეთანხმება თუ გათიშვა?, იქვე; სკკპ ისტორია, თბ., 1973; Бадаев А., Большевики в Государственной думе. Воспоминания, 8 изд., М., 1954; Государственная дума в России. Сб. документов и материалов, М., 1957; Самойлов Ф. Н., По следам минувшего, [3 изд.], 1954.

**ბოლშევიკური ცენტრი,** აირჩია *რსდმპ V (ლონდონის) ყრილობის* [აპრ.-მაისი (მაისი-ივნ ) 1907] ბოლშევიკურმა ფრაქციამ. იმის გამო, რომ ახ. ცკ-ის შემადგენლობაში ზოგიერთი დელეგატი შემრიგებლობას, მერყეობას იჩენდა და ამით საფრთხეს უქმნიდა რევ ხაზის გატარებას, ბოლშევიკებმა გადაწყვიტეს შეექმნათ თავიანთი ცენტრი, რ-საც ვ. ი. ლენინი უხელმძღვანელებდა. ბ. ც-ის შემადგენლობაში შევიდნენ რსდმპ ცკ-ის წევრები ი. გოლდენბერგი, ი. დუბროვინსკი, ნ. როჟკოვი (შემდგომში — ლიკვიდატორი), ი. ტეოდოროვიჩი, ვ. ნოგინი, აგრეთვე ა. ბოგდანოვი, ლ. კრასინი, მ. პოკროვსკი, გ. ლეიტეიზენი (ლინდოვი), ვ. შანცერი, გ. ზინოვიევი, ვ. ტარატუტა, ლ. კამენევი, ა. რიკოვი. ბ. ც-ის მდივანი იყო ნ. კრუპსკაია. ბ. ც-ის ადგილსამყოფელი 1907 იყო ფინეთი, 1908 — ჟენევა, 1909–10 — პარიზი. ბ. ც. გაზ „პროლეტარის" გაფართოებული რედაქციაც იყო. გაზეთის მთავარი რედაქტორი და უმნიშვნელოვანეს სტატიათა ავტორი იყო ვ. ი. ლენინი ბ. ც-ს კავშირი ჰქონდა რუს. 130 ქალაქსა და დასახლ. პუნქტთან. მენშევიკ-ლიკვიდატორთა წინააღმდეგობის მიუხედავად, ბ. ც-მა უზრუნველყო *რსდმპ V კონფერენციის* მოწვევა [1908 დეკ (1909 იანვ.)]. ბ. ც-ის მოღვაწეობაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო „*პროლეტარის" გაფართოებული რედაქციის თათბირი* (1909 ივნ.) ადგილ. ორგანიზაციების წარმომადგენელთა მონაწილეობით. თათბირმა მხარი დაუჭირა ბ. ც-ის ბრძოლას *ლიკვიდატორების, ოტზოვისტების, ულტიმატისტების, ღვთისმშენებლობის* წინააღმდეგ, მოიწონა მენშევიკ-პარტიელებთან დაახლოების კურსი, მიიღო რეზოლუცია „ბოლშევიკური ცენტრის რეორგანიზაციის შესახებ", განსაზღვრა ბ. ც-ის სტრუქტურა, გადაწყვიტა შექმნილიყო რუს. ბოლშევიკური ცენტრი.

1910 იანვარში რსდმპ ცკ-ის პლენუმმა, შემრიგებლების მიერ ლიკვიდატორთა მხარდაჭერის წყალობით, მიიღო კომპრომისული გადაწყვეტილება. ბოლშევიკები დაემორჩილნენ ამ გადაწყვეტილებას და შეიტანეს დეკლარაცია, სადაც ნათქვამი იყო: „...სავსებით ვეგებებით რა პარტიის ორგანიზაციული ერთიანობის მომწიფებულ მოთხოვნილებას, ვაცხადებთ: 1. ჩვენ ვშლით ჩვენს ფრაქციულ ცენტრს; 2. ჩვენ ვწყვეტთ გაზეთ „პროლეტარის" გამოცემას..." (სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954, გვ. 300—301). 1910 თებერვალში ბ. ც. ლიკვიდირებულ იქნა. რეაქციის მძიმე წლებში ბ. ც. ლენინის მეთაურობით ატარებდა პარტიის რევ. ხაზს და ფაქტობრივად მთელ პარტ. მუშაობას ხელმძღვანელობდა.

*ლიტ.*: სკკპ ისტორია, თბ., 1973, გვ. 136—146.

**ბოლცანო** (Bolzano) ბერნარდ (5. X. 1781, პრაღა, — 18. XII. 1848, იქვე), ჩეხი მათემატიკოსი, ლოგიკოსი, ფილოსოფოსი და თეოლოგი. 1805—20 ხელმძღვანელობდა პრაღის უნ-ტის რელიგ. ისტ. კათედრას, 1805-იდან მეცნ. სამეფო ჩეხური საზ-ბის წევრი და იმავე უნ-ტის ფილოს. ფაკ-ტის დეკანი იყო. 1820 თავისუფლად მოაზროვნე ბ. დაითხოვეს უნ-ტიდან. ბ-ს აზრით, „ფილოსოფია არის ცოდნიერება ყველა ჭეშმარიტების ობიექტური კავშირის", მათი საფუძვლების შესახებ. ფილოს. ამოცანაა „გაგვხადოს მართლაცდა ბრძენნი და კეთილნი". ბ-მ შექმნა პლატონისტური ანტიფსიქოლოგისტური თეორია „ჭეშმარიტებისა თავისთავად", რ-ის თანახმად ერთმანეთისაგან უნდა განვასხ-

ვაოთ მსჯელობის აქტი და მასში გამოსახული „დებულება თავისთავად“. დებულებისათვის (რომ რაიმე არის ან არ არის) სულერთია ჭეშმარიტია ის თუ არა, გამოთქვა იგი ვინმემ თუ არა. „დებულება თავისთავად“ არსებობს, ოღონდ არსებობს არა როგორც ნივთი ან პროცესი, არამედ როგორც ნაგულისხმევი, იდეალური. „ჭეშმარიტება თავისთავად“ არის „დებულება თავისთავად“, რ-იც დაადგენს ვითარებას ისე, როგორც ის არის. მაგ., ფოთლების რიცხვი ამა თუ იმ ხეზე იმდენია, რამდენიცაა, მიუხედავად იმისა, იცის ეს ვინმემ თუ არა. გარკვეულობა ასეთი ვითარებისა სუფევს როგორც საზრისი, თუმცა არ არსებობს როგორც ნივთი. სამყარო „ჭეშმარიტებებისა თავისთავად“ მოწესრიგებულია გამომდინარეობის ლოგიკური მიმართებით. „ჭეშმარიტებებში თავისთავად“ უპირველესია ზნეობრივი კანონი — „ამოირჩიე ყველა მოქმედებიდან მისი ყველა შედეგის გათვალისწინებით ის, რაც ყველაზე მეტად შეუწყობს ხელს კეთილდღეობას მთელისას, სულერთია მის რომელ ნაწილში“. დროის ლოგიკის მეშვეობით ბ-მ დაასაბუთა წინააღმდეგობის შეუძლებლობის კანონის *ჰეგელისეული* კრიტიკის უსაფუძვლობა, პირველმა ჩამოაყალიბა ზუსტი ლოგიკური ცნებები პროპოზიციური ფუნქციისა, მისი შესრულებადობისა და ზოგადმართებულობისა და სემანტიკური გამომდინარეობისა. ცნობილია ბ-ს მათ. გამოკვლევები. კ. *ვაიერშტრასზე* 30 წლით ადრე მან ააგო უწყვეტი წირი, რ-საც არც ერთ წერტილში არა აქვს მხები. ბ-მ პირველმა მკაცრად დაამტკიცა ძირითადი თეორემები უწყვეტი ფუნქციების შესახებ. ბ., მიიჩნევს რა აქტუალურ უსასრულობას ფუნდამენტურ იდეად, გ. *კანტორის* წინამორბედია უსასრულო სიმრავლეთა კვლევაში.

*თხზ.*: Was ist Philosophie, W., 1849; Wissenschaftslehre, 2. Aufl., Bd. 1—4, Lpz., 1929; Парадоксы бесконечного, Од., 1911.

*ლიტ.*: Бакрадзе К. С., Очерки по истории новейшей и современной буржуазной философии, Тб., 1960; Кольман Э. Б., Бернард Больцано, М., 1955 (ბიბლიოგრ.); Нуцубидзе Ш. И., Болцано и теория науки, «Вопросы философии и психологии», 1913, кн. 116—117.

*ზ. მიქელაძე.*

**ბოლცანო** (Bolzano, გერმ. Bozen, ლათ. Bauzanum), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, ალპ. ალპებში, მდ-ების ადიჯესა და იზარკოს შესართავთან, ტრენტინო-ალტო-ადიჯეს ოლქში. ბოლცანოს პროვ. ადმ. ცენტრი. 105,8 ათ. მცხ. (1971). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი ბრენერის უღელტეხილისაკენ მიმავალ გზაზე. განვითარებულია მრეწვ. ენერგოტევადი დარგები: სპეც. ფოლადის, ალუმინის, მაგნიუმის, ფეროშენადნობთა გამოდნობა, საავტ., ქიმ., ხის დასამუშ., საფეიქრო, ფეხსაცმლის მრეწველობა. ბ. ტურიზმის ცენტრია.

**ბოლცმანი** (Boltzmann) ლუდვიგ (20. II. 1844, ვენა, — 5. IX. 1906, დუინო, ტრიესტის მახლობლად), ავსტრ. ფიზიკოსი, სტატისტ. ფიზ. და ფიზ. კინეტიკის ერთ-ერთი შემქმნელი. ვენის მეცნ. აკად. (1895) და მსოფლიოს მრავალი აკად. წევრი. დაამთავრა ვენის უნ-ტი (1866). იყო ამავე უნ-ტის პრივატ-დოცენტი (1867). გრაცის უნ-ტის თეორ. ფიზ. პროფესორი (1869—73), ვენის უნ-ტის მათ. პროფესორი (1873—76), გრაცის უნ-ტის ექსპერ. ფიზ. პროფესორი (1876—89). მიუნხენში (1889—94), ვენაში (1894—1900), ლაიფციგში (1900—1902) და შემდეგ კვლავ ვენაში განაგებდა თეორ. ფიზ. კათედრას. ბ-ის ინტერესები ფიზ. თითქმის ყველა და მათ. ზოგიერთ დარგს სწვდებოდა. მას აქვს შრომები მათემატიკაში, მექანიკაში, ჰიდროდინამიკაში, დრეკადობისა და ელექტრომაგნ. ველის თეორიაში, თერმოდინამ. და აირების კინეტიკურ თეორიაში; განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ბ-ის შრომები, რ-ებიც შეეხება აირების კინეტიკურ თეორიას და თერმოდინამ. სტატისტ. დასაბუთებას.

ბ-მა განაზოგადა (1868—71) ჯ. კ. *მაქსველის* კანონი მოლეკულების სიჩქარეთა განაწილების შესახებ გარე ძალთა ველში მოთავსებულ აირებზე და დაადგინა სტატისტ. განაწილების ფორმულა (იხ. *ბოლცმანის სტატისტიკა*), რ-საც სტატისტ. ფიზ. ყველა დარგში იყენებენ. ბ-მა იდეალური აირების კინეტიკურ თეორიაში გამოიყენა სტატისტ. მეთოდები და გამოიყვანა აირების კინეტიკური განტ., რ-იც *ფიზიკური კინეტიკის* საფუძველია. მან $S$ ენტროპია $W$ თერმოდინ. ალბათობას დაუკავშირა $S=k\ln W$. ეს თანაფარდობა, რ-იც იძლევა *თერმოდინამიკის მეორე საწყისის* სტატისტ. დასაბუთებას და *სტატისტიკური ფიზიკის* საფუძველია, ბ-ის მეგლზე ამოკვეთილი ვენაში. $k$ უნივერსალურ მუდმივას ბ-ის პატივსაცემად *ბოლცმანის მუდმივა* ეწოდა. ბ. იყო მაქსველის ელექტრომაგნ. თეორიის თავგამოდებული მიმდევარი. მასვე ეკუთვნის პირველი ექსპერ. შრომები ელექტრომაგნ. ველის მაქსველისეული თეორიიდან გამომდინარე შედეგების შესამოწმებლად. იგი მტკიცედ იცავდა მოლეკულურ-ატომისტურ თეორიას. ბ-ის შრომები გაუგებარი დარჩა ზოგიერთი მისი თანამედროვისათვის, რამაც განაპირობა მეცნიერის ცხოვრების ტრაგიკული დასასრული: ავადმყოფმა და დათრგუნვილმა ბ-მა თავი მოიკლა.

*თხზ.*: Лекции по теории газов, М., 1956.

*ლიტ.*: Фламм Л., Памяти Людвига Больцмана, «Успехи физических наук», 1957, т. 61, в. 1.

**ბოლცმანის მუდმივა,** ერთ-ერთი ძირითადი ფიზ. მუდმივა, რ-იც $R$ *აირის მუდმივასა* და $N_A$ *ავოგადროს რიცხვის* ფარდობის ტოლია: $k=R/N_A$. სახელი ეწოდა ლ. *ბოლცმანის* პატივსაცემად. ბ. მ. შედის ფიზ. ბევრ მნიშვნელოვან თანაფარდობაში: იდეალური აირის მდგომარეობის განტოლებაში, ნაწილაკების სითბური მოძრაობის საშ. ენერგიის გამოსახულებაში, აკავშირებს ფიზ. სისტემის ენტროპიას მის თერმოდინამიკურ ალბათობასთან.

ბ. მ. $k=(1{,}38054\pm0{,}00018)\cdot10^{-23}$ჯ/K. ეს მნიშვნელობა შეესაბამება $R$ და $N_A$ მუდმივების ყველაზე უფრო ზუსტ მონაცემებს 1964 წლისათვის. ბ. მ-ს მნიშვნელობა შეიძლება უშუალოდ განისაზღვროს, მაგ., გამოსხივების კანონების ექსპერ. შემოწმებით.

**ბოლცმანის პრინციპი,** ამყარებს კავშირს ფიზ. სისტემის $S$ ენტროპიასა და მისი მდგომარეობის $W$ თერმოდინ. ალბათობას შორის: $S=k\ln W$, სადაც $k$ *ბოლცმანის მუდმივაა*. შემოიღო ლ. *ბოლცმანმა* (1872).

**ბოლცმანის სტატისტიკა,** დიდი რაოდენობის არაურთიერთქმედი ნაწილაკებისაგან შედგენილი სისტემის ფიზ. სტატისტიკა. ბ. ს-ში ორი იგივური ნაწილაკის გადასმისას მიიღება აირის ახ. მდგომარეობა. ამრიგად, მასში აირის მდგომარეობათა რიცხვის დათვლისას მნიშვნელობა აქვს იმას, თუ რომელი მოლეკულა რა მდგომარეობაშია.

ბოლცმანის განაწილების ფუნქციას აქვს შემდეგი სახე: $f(\varepsilon)=\exp[(\mu-\varepsilon)/kT]$; $f(\varepsilon)$ არის $\varepsilon$ ენერგიის მქონე მოლეკულათა რიცხვი ერთ კვანტურ მდგომარეობაში, $T$ — აბსოლ. ტემპ-რა, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $\mu$ — ქიმ. პოტენციალი, რ-იც ტემპ-რის ფუნქციაა.

კვაზიკლასიკურ შემთხვევაში მოლეკულის მეზობელი ენერგეტ. დონეები ერთმანეთიდან დაშორებულია $kT$-ზე გაცილებით ნაკლები სიდიდით და ბოლცმანის განაწილება ღებულობს $\rho(p,q)=\exp\{[\mu-\varepsilon(p,q)]/kT\}$ სახეს; $(p,q)$ არის მოლეკულის იმპულსებისა და კოორდინატების ერთობლიობა, $\varepsilon(p,q)$—მოლეკულის ენერგია, $\rho(p,q)$—ფაზური სიმკვრივე (რ-იც იძლევა მოლეკულათა გამომსახველ ფაზურ წერტილთა სიმკვრივეს მოლეკულის ფაზურ სივრცეში). თუ $\rho(p,q)$ ინტეგრირებას მოვახდენთ ყველა $p$ და $q$-თი, მოლეკულის ინერციის ცენტრის იმპულსის სამი შემადგენლის გარდა, მივიღებთ მაქსველის სიჩქარეთა განაწილების კანონს. თუ $\rho(p,q)$ ინტეგრირებას მოვახდენთ ყველა $p$ და $q$-თი, მოლეკულის ინერციის ცენტრის სამი კოორდინატის გარდა, მივიღებთ ბოლცმანის განაწილებას აირის სიმკვრივისათვის ან წნევისათვის გარე ველში $\rho=const\cdot\exp(U/kT)$ ($U$ მოლეკულის პოტენციური ენერგიაა გარე ველში).

ფერმისა და ბოზეს განაწილებანი გადადიან ბოლცმანის განაწილებაში, თუ შესრულებულია ე. წ. გადაუგვარებლობის კრიტერიუმი $\exp(-\mu/kT)\gg1$. ეს პირობა ჩვეულებრივი აირისათვის (ე. ი. ატომების ან მოლეკულებისაგან შედგენილი აირისათვის) ყოველთვის სრულდება.

**ბოლხოვიტინოვი** ევფიმი ალექსის ძე (ბერობაში ე ვ გ ე ნ ი) [18 (29). XII. 1767, ვორონეჟი, — 23. II (7. III). 1837, კიევი], რუსი ისტორიკოსი, არქეოგრაფი, ბიბლიოგრაფი. 1822—37 კიევის მიტროპოლიტი. ბ-ის მეცნ. მოღვაწეობა დაკავშირებულია გრაფ. ნ. *რუმიანცევის* წრესთან, სადაც გაერთიანდნენ რუს. ისტ. გამოჩენილი სპეციალისტები. მან შეაგროვა და გამოაქვეყნა ბევრი საარქივო მასალა. მის ნაშრომებს, რ-ებიც დიდი რაოდენობით შეიცავს ფაქტობრივ მასალებს, დღემდე არ დაუკარგავს მნიშვნელობა. ასეთებია: „ვორონეჟის გუბერნიის ისტორიული, გეოგრაფიული და ეკონომიკური აღწერილობა“ (1800), „ისტორიული საუბრები დიდი ნოვგოროდის სიძველეთა შესახებ“ (1808), „ფსკოვის სამთავროს ისტორია“ (ნაწ. 1—4, 1831) და სხვ. განსაკუთრებით აღსანიშნავია „საქართველოს ისტორიული სურათი პოლიტიკური, საეკლესიო და სწავლა-განათლების მდგომარეობის თვალსაზრისით“ (1802), რ-იც 1804 ითარგმნა გერმ. და ფრანგ. ენებზე. ბ-ს ამ ნაშრომისათვის მასალები მიაწოდეს იმხანად პეტერბურგში მყოფმა ქართვ. მოღვაწეებმა: მირიან, იოანე, ბაგრატ, დავით და მიხეილ ბატონიშვილებმა, გარსევან ჭავჭავაძემ, ვარლამ ერისთავმა და სხვ. ამ წიგნში ბ-მა რუს. და ევრ. მეცნიერთაგან პირველმა მიმოიხილა ლექსთწყობის საკითხები. ბ-მა პროზაულად თარგმნა „ვეფხისტყაოსნის“ რამდენიმე სტროფი.



ლ. ბოლცმანი.

*ლიტ.*: ანდღულაძე ლ., ვეფხისტყაოსნის რევოლუციამდელი რუსი მთარგმნელები, კრ.: ძველი ქართული მწერლობის საკითხები, [ტ.] 3, თბ., 1968; Здобнов Н. В., История русской библиографии до начала XX в, 3 изд., М., 1955.

*ლ. ანდღულაძე.*

**ბოლხოვიტინოვი** ვიქტორ თედორეს ძე [23. I (4. II). 1899, სარატოვი, — 18. I. 1970, მოსკოვი], საბჭ. კონსტრუქტორი და მეცნიერი თვითმფრინავთმშენებლობის დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1947), პროფესორი (1949), საინჟინრო-საავიაციო სამსახურის გენ.-მ., სკკპ წევრი 1937-იდან. დაამთავრა ნ. *ჟუკოვსკის* სახ. საჰაერო ფლოტის აკადემია (1926). ბ. მძიმე ბომბდამშენ დბ-ა-ს (1936), თანაერძულხრახნებიანი გამანადგურებლისა (1938) და სხვ. კონსტრუქტორია. ბ-ის ხელმძღვანელობით კონსტრუქტორებმა ა. ბერეზნიაკმა და ა. ისაევმა დააპროექტეს სსრკ-ში პირველი რაკეტულძრავიანი გამანადგურებელი ბი — 1 (1941), რ-იც 1942 წ. 15 მაისს გამოცადა მფრინავმა გ. ბახჩივანჯიმ. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბომა** (Boma), ქალაქი ზაირის რესპუბლიკაში. 35 ათ. მცხ. (1965). ნავსადგური (შედიან საზღვ. გემებიც) მდ. კონგოს ესტუარში. გააქვთ ხე-ტყე, ზეთის პალმის პროდუქტები, ბანანი, კაკაო, კაუჩუკი. აეროპორტი. სას.-სამ. ნედლეულის გადა-

მუშავება. ლუდის ქ-ნა. გემთშეკეთება. თევზჭერა. 1886—1926 ბ. იყო ქვეყნის ადმ. ცენტრი.

**ბომარშე** (Beaumarchais) პიერ ოგიუსტენ კ ა რ ო ნ დ ე (24. I. 1732, პარიზი, — 18. V. 1799, იქვე), ფრანგი დრამატურგი. დაიბადა მესაათის ოჯახში. ერთხანს თვითონაც მესაათედ მუშაობდა, მერე სასახლის კარზე მუსიკას ასწავლიდა ლუი XV-ის ქალიშვილებს, თანამშრომლობდა პარიზელ ბანკირთან, რ-ის გარდაცვალების შემდეგ მისმა მემკვიდრეებმა ბ. სამართალში მისცეს. სასამართლოს განაჩენით შეურაცხყოფილმა მწერალმა 1773—74 გამოაქვეყნა ოთხი პამფლეტი „მემუარები", რ-ებშიც სააშკარაოზე გამოიტანა იმდროინდელი სასამართლოსა და, საერთოდ, აბსოლუტიზმის სისტემისათვის დამახასიათებელი მანკიერებანი — მექრთამეობა, საყოველთაო კორუფცია, სოც. უსამართლობანი. პარლამენტის მესვეურებმა დაგმეს ავტორი და მისი თხზ. საჯაროდ დაწვეს. ხალხმა ბ. მწერალ-ტრიბუნად და მოქალაქედ აღიარა. მას განსაკუთრებით ვოლტერმა და დიდრომ დაუჭირეს მხარი. ბ. დიდ საზ. მოღვაწეობას ეწეოდა. დრამატურგთა უფლებების დასაცავად და ეროვნ. დრამატურგიის განვითარების მიზნით მან 1777 დააარსა ფრანგ დრამატურგთა საზ-ბა, გამოსცა ვოლტერის იმხანად საფრანგეთში აკრძალული თხზულებები. თავისი პირველი დრამ. ნაწარმოებებით „ეჟენი" (1767) და „ორი მეგობარი" (1770) ბ. აგრძელებდა დიდროსეული „სერიოზული ჟანრის" პრინციპებს. ბ-ს აზრით, სცენაზე წარმოდგენილი უნდა ყოფილიყო ერის ჭეშმარიტი საყრდენი და მისი სიმდიდრისა და კულტურის შემქმნელი — უბრალო ხალხი. ბ-ს მებრძოლი ბუნებისათვის უფრო შესატყვისი აღმოჩნდა სატირული კომედია. სწორედ ამ ჟანრისაა მისი შემოქმედების საუკეთესო ნიმუშები — ფიგაროს ტრილოგიის პირველი ორი პიესა — „სევილიელი დალაქი" (1775) და „ფიგაროს ქორწინება" (1784). ამ პიესებში მწერალმა გააცოცხლა ძვ. კომედიური პერსონაჟები. გრაფ ალმავივასა და მისი მსახურის ფიგაროს სახით გამოხატა სოც. ძალთა შეფარდება საფრ. რევ. წინ, მწარედ დასცინა არისტოკრატიას და არსებითად პლებეების მხარეზე დადგა. ტრილოგიის მესამე ნაწილში „დამნაშავე დედა" (1792) კომედიამ მელოდრამატული ხასიათი მიიღო. ამ დროისათვის ბ. ზომიერ-ლიბერ. პოზიციებზე იდგა, რაც განსაკუთრებით გამომჟღავნდა ოპერაში „ტარარი" (1787, მუსიკა ა. სალიერისა). ბ. მიჩნეულია მსოფლიოს ერთ-ერთ დიდ კომედიოგრაფად. მისი პიესების სიუჟეტებზე ოპერები შექმნეს მოცარტმა („ფიგაროს ქორწინება") და როსინიმ („სევილიელი დალაქი"). „ფიგაროს ქორწინება" იდგმებოდა ქართ. სცენაზეც.


პ. ბომარშე.

*თხზ.*: Œuvres complètes, P., 1876; Théâtre complet, P., 1956; Избр. произведения, M., 1954.

*ლიტ.*: Мокульский С., Бомарше, M., 1957; Финкельштейн Е., Бомарше, Л.— M., 1957. *ნ. თარიშვილი.*


ბომბეი. ქალაქის ზღვისპირა ნაწილი.

**ბომბაქსისებრნი,** ბ ა ო ბ ა ბ ი ს ე ბ რ ნ ი (Bombacaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ახლოსაა ბალბისებრთა ოჯახთან. ბ. ტროპ. ხეებია, აქვს სქელი, ზოგჯერ შუა ადგილას კასრივით გამობერილი ღერო, დიდი, ირსქესიანი, უმეტესად მარტოული ყვავილები. ოჯახი 28 გვარს და 190 სახეობას აერთიანებს. მ. შ. აღსანიშნავია *ბაობაბი, დურიო, ბალსა,* მატყლის ხე, რ-ის ნაყოფის ბეწვი ცნობილია კ ა პ ო კ ი ს სახელწოდებით, და სხვ.

**ბომბდამშენი ავიაცია,** საბრძოლო ავიაციის გვარეობა, რ-ის დანიშნულებაა საავიაციო ბომბებითა და რაკეტებით გაანადგუროს მოწინააღმდეგის სახმელეთო და საზღვ. ობიექტები. საბრძოლო დანიშნულებისა და საფრენოსნო-ტაქტიკური მონაცემების მიხედვით იყოფა საფრონტო და შორი მოქმედების (სტრატეგიულ), აშშ-ში — ტაქტიკურ და სტრატეგიულ ბ. ა-დ.

საფრონტო ბ. ა-ს იყენებენ სახმელეთო ჯარებთან ერთობლივი მოქმედებისათვის, აგრეთვე სამხ.-საჰაერო ძალთა ოპერაციებში. შორი მოქმედების (სტრატეგიული) ბ. ა. დამოუკიდებელ თავდასხმებს აწყობს მოწინააღმდეგის ღრმა ზურგში მდებარე ობიექტებზე. ბ. ა-ის ძირითადი იარაღია საავიაციო ბომბები, მართული და უმართავი რაკეტები.

ბ. ა-ის პირველი ნაწილები და შენაერთები შეიქმნა I მსოფლიო ომის (1914—18) პერიოდში.

**ბომბეი** (სახელი ეწოდა ქალღმერთ მუმბას მიხედვით), დ ი დ ი ბ ო მ ბ ე ი, ქალაქი ინდოეთში, არაბ. ზღვის სანაპიროზე. უჭირავს კ. ბომბეი და კ. სოლსეტის სამხრ. ნაწილი. ინდ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ეკონ. და კულტ. ცენტრი. საერთაშ. მიმოსვლის დიდი კვანძი. მაჰარაშტრის შტატის ადმ. ცენტრი. 6 მლნ. მცხ. (1971). მოსახლ. დაახლ. 1/2 მარათია, დაახლ. 1/4 — გუჯარათელი.

XVI ს. 30-იან წლებში კ. ბომბეი პორტუგალიელებმა დაიპყრეს, 1661 იგი ინგლ. მფლობელობაში გადავიდა, ხოლო 1668 ინგლ. მეფემ ოსტ-ინდოეთის კომპანიას გადასცა. აქ შეიქმნა სავაჭრო ფაქტორია და ინგლისელების სამხ. საყრდენი პუნქტი (თანამედროვე ბ. ფაქტობრივად 1672 დაარსდა). XVII ს. ბოლოს და XVIII ს-ში ბ. გადაიქცა ინგლ. კოლონიზატორების ძირითად ბაზად დას. ინდოეთში. იგი იყო ბომბეის საპრეზიდენტოს ადმ. ცენტრი (XVIII ს. დასასრული — XIX ს. შუა წლები). 1908 აქ მოეწყო ინდ. პროლეტარიატის პირველი დიდი პოლიტ. გაფიცვა. ბ-ს მოსახლ., განსაკუთრებით მუშათა კლასი, აქტიურად მონაწილეობდა 1919—22, 1928—33, 1937—39 და 1945—46 რევ. ბრძოლებში. რევ. აღმავლობის უმაღლესი საფეხური იყო სამხ. მეზღვაურების აჯანყება (1946), რ-საც 1947 შედეგად მოჰყვა ინდ. დამოუკიდებლობა.

ტვირთის შეზიდვის მიხედვით ბ. ინდ. მთავარი ნავსადგურია (იმპორტის დაახლ. 40%), გამოზიდვის მიხედვით—მეორე (კალკუტის შემდეგ; ექსპორტის დაახლ. 1/3). მისი ტვირთბრუნვა წელიწადში 15 მლნ. ტ აღწევს. გააქვთ მანგანუმისა და სხვ. მადანი, ბამბა, ბამბის ნაწარმი, ტყავი, კოპტონი, ლითონის ნაკეთობანი და მანქანები. შეაქვთ მანქანები და სხვადასხვა მოწყობილობა, ქვანახშირი, ნავთობი, მარცვლეული.

ბ-ში იწყება მაგისტრ. რკინიგზის ხაზები (დელისა და კალკუტის მიმართულებით). იგი საერთაშ. ავიამიმოსვლის დიდი კვანძია (აეროპორტი სანტა-კრუსი კ. სოლსეტზე).

ფართო საგარეო-სავაჭრო კავშირებმა და ხელსაყრელმა სატრანსპ. პირობებმა ბ. ინდ. ერთ-ერთ მთავარ სამრეწვ., უმთავრესად საფეიქრო და საბანკო-საფინანსო ცენტრად აქცია (ინდ. და საზღვარგარეთის მსხვილი მონოპოლიების მმართველობის ადგილსამყოფელი). ბამბეულის მრეწვ. ხვ. წილი ბ-ს სამრეწვ. წარმოებაში დაახლ. 40%-ს შეადგენს. ინდ. დამოუკიდებლობის წლებში ბ-ში განვითარდა მრეწვ. ახ. დარგები· ნავთობგადასამუშ., ქიმ., მანქანათსამშ. და სხვ. ბ. კინომრეწვ ცენტრია.

ბ. ძირითადად XIX ს. II ნახევარში და XX ს-ში განაშენიანდა. XX ს. შუა წლებიდან შენდება თანამედროვე სტილის შენობები. ქალაქის ბირთვია ინგლისელთა ყოფილი ციხესიმაგრე კ. ბომბეის სამხრ.-აღმ. ნაწილში. ეს რ-ნი დაგეგმარებულია სწორი და ფართო ქუჩებით, უხვადაა გამწვანებული. მის ტერიტორიაზე განლაგებულია სახელმწ. დანიშნულების დაწესებულებები და ბანკები, მაღაზიები, კანტორები, უნ-ტი (1857). ჩრდ-ით ყოფილი „შავი ქალაქის" უწესრიგოდ გაშენებული საცხოვრ. კვარტალებია. ბ-ს ცენტრშია უზარმაზარი ბაზარი (კროფორდისა, 1871). კუნძული აღმ. ნაპირზე განლაგებულია საწყობები, დოკები, ნავმისადგომები; დას. ნაპირზე — მდიდართა კვარტალები (ვილები, გუბერნატორის რეზიდენცია). ბ-დან 8 *კმ*-ზე, კ. ელეფანტზე, გამოქვაბული ტაძრებია (VIII ს.). ერთ-ერთ მათგანში შივას სამსახიანი უზარმაზარი ქანდაკება (6 *მ* სიმაღლისა, VIII ს.) და რელიეფებია.

**ბომბი** (გერმ. bombe, ფრანგ. bombe, იტალ. bomba, ლათ. bombus < ბერძნ. bombos—ხმაური, გუგუნი), 1. საარტ. ჭურვის მოძველებული სახელწოდება. გლუვლულიან არტილერიაში ბ-ებს ან გრანატებს უწოდებდნენ ჭურვებს, რ-ებიც შედგებოდა თუჯის სფერული ფუყე კორპუსისაგან, შავი დენთის მუხტისა და დენთიანი ხის მილისაგან. ბ-ის მუხტი ფეთქდებოდა მილში ჩაწნეხილი დენთის ამოწვის შემდეგ. XIX ს-იდან რუს. არტილერიაში ბ-ებს უწოდებდნენ 1 ფუთზე (16 *კგ*) მეტი წონის ჭურვებს. ეს სახელწ. შემორჩა 122 *მმ* და მეტი კალიბრის ხრახნილ-კუთხვილებიანი არტილერიის ფუგასურ ჭურვებს. XX ს. 30-იან წლებიდან სახელწ. ბ. ამოღებულია საარტ. ტერმინოლოგიიდან; 2. საავიაციო ბ-ები — საავიაციო საბრძოლო მასალის ერთ-ერთი სახეობა (იხ. *საავიაციო ბომბები, ბირთვული ბომბი*); 3. წყალქვეშა ნავსაწინაღო ჭურვი (იხ. *სიღრმის ბომბი*).

**ბომბორის განძი,** ძვ. წ. VIII ს. არქეოლ. ნივთების კომპლექსი, აღმოაჩინეს შემთხვევით 1910, ე. წ. ბომბორის მინდვრის დას. ნაწილში (გუდაუთის რ-ნი), ზღვიდან 1 *კმ*-ზე. ვარაუდობენ, რომ ბ. გ. სამარხის ინვენტარია. განძი შეიცავდა ბავშვიანი ქალის, სავარძელში მჯდარი მამაკაცის, ცხოველების (ცხენის, ძაღლის, თხის, ცხვრის, ვარხვის) რიტუალური დანიშნულების ბრინჯაოს ფიგურებს. ფიგურების მაქსიმალური ზომაა 7,6×6,7 *სმ*. ყველა ფიგურას თან ახლავს 10—13 *სმ* სიგრძისა და 1,5—2 *სმ* სიგანის ჭვირული ორყურა ფირფიტა. ფიგურები დაკავშირებულია ნაყოფიერების ღვთაების კულტთან. განძში იყო აგრეთვე 2 მძივი და ოქროს 3 ფირფიტა. განძის ნაწილი დაცულია მოსკ. ისტ. მუზეუმში, ნაწილი — ლენინგრ. სახელმწ. ერმიტაჟში.

*ლიტ.*: Куфтин Б. А., Материалы к археологии Колхиды, [т.] 1, Тб., 1949; Лукин А. Л., Материалы по археологии Бзыбской Абхазии, «Труды Отдела истории первобытной культуры Гос. Эрмитажа», 1941, т. 1. *რ. ფუთურიძე.*

**ბომბსატყორცნი,** ახლო ბრძოლის იარაღი (კალიბრი 20-იდან 152 *მმ*-მდე), I მსოფლიო ომში იყენებდა ყველა მეომარი ქვეყნის არმია. ბ-ის დანიშნულებაა ცოცხალი ძალის განადგურება კიდული ცეცხლით 2,5-იდან 20,7-მდე *კგ*

წონის მსხვრევადი მოქმედების გრანატებით და ყუმბარებით; სროლის სიშორე — 850 მ-მდე. ბ. კონსტრუქციით წააგავდა *ნაღმსატყორცნს*, მაგრამ მისგან განსხვავებით იტენებოდა სახაზინო ნაწილიდან. მისი ჭურვები სუსტი იყო — მსუბუქ ძელმიწურებსა და თავშესაფრებსაც კი ვერ ანგრევდა, რის გამო ომის დასასრულს ბ. შეცვალა ნაღმსატყორცნმა.

**ბომბსაფარი,** ხალხის სახიზარი. უზრუნველყოფს ადამიანის დაცვას საავიაციო ბომბების დარტყმითი, მსხვრევადი ან ფუგასური მოქმედებისაგან ბ-ს იყენებენ I მსოფლიო ომის დროიდან, როცა აუცილებელი გახდა ქალაქის მოსახლეობის დაცვა ავიაციის თავდასხმისაგან. ბ-ს აწყობდნენ აგურის ან ქვითკირის შენობათა ღრმა და გამძლეკედლებიან სარდაფებში ან აგებდნენ სპეციალურად. იხ. *თავშესაფარი*.

**ბომონი** (Beaumont), ქალაქი საფრანგეთში (არდენის დეპარტ.), რ-ის მახლობლად 1870 წ. 30 აგვ *საფრანგეთ-პრუსიის ომის* (1870—71) დროს გაიმართა ბრძოლა. ფრანგთა მე-5 კორპუსი (მე-7 და მე-12 კორპუსების ნაწილებთან ერთად), რ-იც სამხრეთიდან იცავდა მარშალ მ. მაკმაჰონის შალონის არმიას, დამარცხდა გერმ. ჭარბ ძალებთან (მე-4 პრუსიული, მე-12 საქსონური, 1-ლი ბავარიული კორპუსები) ბრძოლაში და სედანისაკენ დაიხია, სადაც შალონის არმია გარემოცვაში მოხვდა და დანებდა.

**ბომონტი** (Beaumont) ფრანსის (დაახლ. 1584, გრეის-დიო,—6. III. 1616, ლონდონი), ინგლ. დრამატურგი. ძირითადად ჯ. *ფლეჩერთან* ერთად წერდა. ბ-ის პირველ კომედიას „ქალთა მოძულე" (1607) ბ. *ჯონსონის* გავლენა ეტყობა. მისი „გავარვარებული ფილთაქვის რაინდი" (1613) ერთ-ერთ საუკეთესო ბურლესკურ ნაწარმოებად არის აღიარებული ინგლ. ლიტ-რაში. ამ პიესაშიც ხედავენ ფლეჩერის ხელს, მაგრამ მათ უეჭველ ერთობლივ ნაწარმოებად აღიარებულია სანტიმენტალური დრამა „ქალწულის ტრაგედია" (1619), ტრაგიკომედიები „მეფე და არამეფე" (1619), „ფილასტერი" (1620). ბ-ისა და ფლეჩერის დრამატურგია გვიანი ინგლ. ჰუმანიზმის კრიზისის გამოხატულებაა; მასში *ბაროკოს* ნიშნებმა იჩინა თავი.

**ბომონტი** (Beaumont), ქალაქი აშშ-ის სამხრ. ნაწილში, ტეხასის შტატში, მდ. ნეჩეზზე. საბინ—ნეჩეზის არხით უკავშირდება მექსიკის ყურეს. 115 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონის ჩათვლით — 350 ათ. (1974). დიდი საზღვ. ნავსადგური (გააქვთ ნავთობი, ქიმიკატები, ბრინჯი). სარკინიგზო, ნავთობ- და აირსადენების კვანძი. ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. მრეწვ., სინთეზური კაუჩუკის წარმოების ცენტრი. ნავთობის მრეწვ. მოწყობილობის დამზადება. გემთმშენებლობა, კვების მრეწველობა.

**ბონავენტურა** (Bonaventura), ნამდვ. გვარი — ჯოვანი ფ ი დ ა ნ ც ა (Fidanza) (1221, ტოსკანა, — 15. VII. 1274, ლიონი), იტალ. ფილოსოფოსი, ორთოდოქსალური კათოლიკე სასულ. მოღვაწე, გვიანდ. *სქოლასტიკის* წარმომადგენელი. 1257-იდან ფრანცისკელთა ორდენის გენერალი, 1273-იდან კარდინალი, მიჩნეული იყო წმინდანად, მიაკუთვნებდნენ ეკლესიის 5 მამათა რიცხვს. სწავლობდა პარიზის უნ-ტში, შემდეგ იმავე უნ-ტის პროფესორი იყო. ავითარებდა *პლატონის* და *ავგუსტინე ნეტარის* იდეებს, თუმცა იზიარებდა *არისტოტელეს* ზოგიერთ შეხედულებას (მაგ., ფორმისა და მატერიის შესახებ). *უნივერსალიას* თვლიდა ნივთთა ღვთაებრივ პირველსახედ. სრული ცოდნის მიღწევა შესაძლებლად მიაჩნდა მხოლოდ მისტ. ჭვრეტისა და ღმერთთან ექსტაზური შერწყმის გზით.

**ბონაპარტეები** (ფრანგ. Bonaparte, იტალ. Buonaparte), ფრანგი იმპერატორების დინასტია, რ-იც 1804 დააარსა ნაპოლეონ I ბონაპარტმა (იარსება 1804—14, 1815) და აღადგინა 1852 *ნაპოლეონ III-მ*. ნაპოლეონ I-მა თავისი ძმები და დები, გარდა ლუსიენ ბ-ისა (1775—1840), დანიშნა საფრ. არმიების მიერ დაპყრობილი ან დაპყრობათა შედეგად შექმნილი სახელმწიფოების გამგებლებად; ჟოზეფ ბ. (1768—1844), 1806—08 ნეაპოლის მეფე, 1808—13 ესპ. მეფე; ლუი ბ. (1778—1846), 1806—10 ჰოლანდიის მეფე; ჟერომ ბ. (1784—1860), ვესტფალიის მეფე 1807—13. ნაპოლეონ I-ის დები: ელიზა (1777—1820), ლუკისა და პიომბინოს პრინცესა 1805—14, ტოსკანის დიდი ჰერცოგი 1809—14; პოლინი (1780—1825), გუასტალის (იტალია) ჰერცოგი 1806-იდან. კაროლინი (1782—1839), მარშალ ი. *მიურატის* (ნეაპოლის მეფე 1808—15) მეუღლე. ნაპოლეონ I-ისა და *მარი ლუიზის* ვაჟი ფრანსუა შარლ ჟოზეფ ბ. (1811—32), იგივე *ნაპოლეონ II*. ნაპოლეონ I-ის ძმისშვილი ლუი ნაპოლეონ ბ., (1808—73) 1848 დეკ. გახდა საფრ. პრეზიდენტი, ხოლო 1852 დეკ. იმპერატორი ნაპოლეონ III. 1870 წ. 4 სექტ. რევოლუციის შედეგად ნაპოლეონ III-ის ტახტიდან ჩამოგდების შემდეგ ბ-ის დინასტიის მმართველობა შეწყდა.

**ბონაპარტიზმი,** ტერმინი, რ-იც თავდაპირველად აღნიშნავდა *საფრანგეთის დიდი რევოლუციის* შემდეგ ნაპოლეონ ბონაპარტის მიერ დამყარებულ სამხ. დიქტატურას (1799), აგრეთვე ლუი ბონაპარტის დიქტატურას (იხ. *ნაპოლეონ III*). სოც. დემაგოგიას ბ. უხამებს აქტ. შოვინისტურ პროპაგანდასა და აგრესიას, დემოკრ. თავისუფლებათა და რევ. მოძრაობის ჩახშობის პოლიტიკას. შემდეგში ტერმინი ბ. გავრცელდა მსხვილი ბურჟ. ყოველგვარ კონტრრევ. დიქტატურაზე, რ-იც კლასობრივ ძალთა არამყარი წონასწორობის პირობებში ეყრდნობა მხედრიონს, გლეხობის ჩამორჩენილ, რეაქციულად განწყობილ ფენებს და მოქნილად მოქმედებს მებრძოლ კლასებს შორის. ვ. ი. ლენინი ბ-ს განსაზღვრავდა, როგორც მმართველობის ისეთ ფორმას, „...რომელსაც წარმოშობს ბურჟუაზიის კონტრრევოლუციურობა დემოკრატიულ გარდაქმნათა და დემოკრატიული რევოლუციის ვითარებაში" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, გვ. 305). ბ-ის ელემენტები დამახასიათებელი იყო ბისმარკის, სტოლიპინისა და კერენსკის მმართველობისათვის.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ბონაპარტიზმის დასაწყისი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25; მ ი ს ი ვ ე, მიმდინარე მომენტის შეფასებისათვის, იქვე, ტ. 15.



ბომბეი. სახლები მარინ-დრაივზე. XX ს. შუა წლ-ბი.

**ბონაპარტის ლაშქრობა იტალიაში 1796—97,** საფრ. არმიის საომარი მოქმედება ჩრდ. იტალიაში გენ. ნაპოლეონ ბონაპარტის მეთაურობით ევრ. სახელმწიფოების I კოალიციის მონაწილე ავსტრია-სარდინიის ჯარების წინააღმდეგ. 1796 საფრ. სარდლობის გეგმით მთავარი დარტყმა უნდა წარმართულიყო ავსტრ. წინააღმდეგ მდ. რაინიდან გენერლების ჟ. ჟურდანის და ჟ. მოროს ძალებით (155 ათ. კაცი). საფრ. იტალიურ არმიას (დაახლ. 42 ათ. კაცი) უნდა შეესრულებინა მეორეხარისხოვანი ამოცანა: დაეპყრო ჩრდ. იტალია, განევითარებინა შეტევა ავსტრიისაკენ და შეერთებოდა მთავარ ძალებს ვენის დასაკავებლად. ალპების ძნელი გადასასვლელით ბონაპარტის არმია გადავიდა (5—9 აპრ.) ჩრდ. იტალიაში, დაიკავა გენუის ყურის სანაპირო და 11 აპრ. შეუტია ავსტრია-სარდინიის ჯარებს, სარდინიის (22 ათ. კაცი, სარდალი გენ. ლ. კოლი) და ავსტრიის (მთავარსარდალი გენ. ი. ბოლიე) ორ შენაერთად დაყოფილი (გენერლების ე. დერჟანტოს—14 ათ. და სებოტენდორფის — 16 ათ. კაცი, მეთაურობით) არმიები გაშლილი ფრონტით მოქმედებდნენ და სახაზო სტრატეგიასა და ტაქტიკას იყენებდნენ. ავსტრიელთა მთავარი ძალები ბონაპარტმა დაამარცხა მონტენოტეს (12 აპრ.), ხოლო სარდინიისა — ჩევას და მონდოვის (22 აპრ.)




გლუვლულიანი არტილერიის ბომბი: 1—კორპუსი; 2—მილაკი; 3—მუხტი.



ბომბსატყორცნი.

ბონაპარტის ლაშქრობა იტალიაში 1796—1797 წწ.




ჯარების თავმოყრის ადგილი და მოძრაობის მიმართულება: საფრანგეთისა; ავსტრია-სარდინიისა

საფრანგეთის ჯარების მიერ ციხესიმაგრე მანტუის გარემოცვა

ავსტრიის ჯარების მოქმედება ციხესიმაგრე მანტუის დებლოკირების ოთხგზისი ცდის დროს

× 8 IX 96 უმნიშვნელოვანესი ბრძოლების ადგილები და თარიღები

15 V 96 საფრანგეთის ჯარების მიერ ქალაქების დაპყრობის თარიღები

● საფრანგეთსა და ავსტრიას შორის 17·X·1797 წ. კამპო-ფორმიოს საზავო ხელშეკრულების დადების ადგილი

ბრძოლებში. 28 აპრ. სარდინიამ საფრანგეთთან დადო დროებითი ზავი, ხოლო 5 მაისს ხელი მოაწერა საზავო ხელშეკრულებას. ამის შემდეგ ფრანგებმა აიძულეს ავსტრიელები გასულიყვნენ ჯერ პოს, შემდეგ ადის გაღმა, ხოლო 10 მაისს მიაღწიეს მნიშვნელოვან გამარჯვებას ლოდის ბრძოლაში; 15 მაისს მათ დაიკავეს მილანი, ხოლო 4 ივნ. დაიწყეს ციხესიმაგრე მანტუის გარემოცვა. ბონაპარტმა ჯარების ნაწილი ტოსკანაში გაგზავნა და 29 ივნ. დაიკავა ლივორნო (ინგლ. ფლოტის ბაზა). ივლისის ბოლოდან დაიწყო ბრძოლა მანტუისათვის, რ-იც ავსტრიელთა მთავარ დასაყრდენს წარმოადგენდა. ავსტრ. ჯარების სარდლობამ (მაისიდან გენ. დ. ვურმზერი, ოქტომბრიდან ფელდმარშალი ი. ალვინცი) ოთხჯერ სცადა მანტუის დებლოკირება, მაგრამ კასტილიონეს (15 აგვისტო), როვერეტოს (5 სექტ.), ბასანოს (8 სექტ.), არკოლეს (15—17 ნოემბ ) და რივოლის (13—15 იანვ. 1797) ბრძოლებში ავსტრიელები დამარცხდნენ. 2 თებ. მანტუა ფრანგებს ჩაჰბარდა. დამარცხდნენ აგრეთვე ავსტრ. მხედართმთავრის ერცჰერცოგ კარლის ჯარები. ბონაპარტის არმია შეიჭრა ავსტრიაში და დაიწყო შეტევა ვენაზე. 18 აპრ. ხელი მოაწერეს ლეობენის დაზავებას, ხოლო 17 ოქტ. — კამპოფორმიოს ზავს (1797). ამ ლაშქრობაში გამომჟღავნდა საფრ. ბურჟ. დაპყრობითი მისწრაფებები. ფრანგები სასტიკად არბევდნენ და ძარცვავდნენ იტალიას. ფრანგების წარმატება განაპირობა ახალმა ტაქტიკამ (კოლონებისა და გაშლილი მწკრივის შეთანხმებულმა მოქმედებამ) და ნაპოლეონის მხედართმთავრულმა ნიჭმა.

*რ. სიკინჭილაშვილი.*



მ. ბონდარენკო.

**ბონაპარტისტები**, საფრანგეთში I (1804—14) და II (1852—70) იმპერიების დამხობის შემდეგ ბონაპარტების დინასტიის აღდგენის მომხრეები. 1848 რევ. პერიოდში ბ-მა ხელი შეუწყვეს ნაპოლეონ I-ის ძმიშვილის პრინც ლუი ნაპოლეონ ბონაპარტის გამეფებას (იხ. *ნაპოლეონ III*), რ-მაც 1851 წ. 2 დეკ. სახელმწ. გადატრიალების შემდეგ ბონაპარტისტული რეჟიმი დაამყარა (იხ. *ბონაპარტიზმი*). *მესამე რესპუბლიკაში* ბ. ერთ-ერთ მონარქისტულ პარტიას წარმოადგენდნენ.



ს. ბონდარჩუკი.

**ბონგო** (Bongo) ალბერ ბერნარ (დ. 30. XII. 1935, ლევე), გაბონის სახელმწ. მოღვაწე, დაამთავრა ტექ. კოლეჯი ქ. ბრაზავილში. 1958—60 მსახურობდა საფრ. არმიაში. 1965—67 თავდაცვისა და კოორდინაციის, ეროვნ. უშიშროების, ინფორმაციის, დაგეგმვის (1966-იდან), ტურიზმის (1966-იდან) მინისტრი. 1966 აგვისტოდან პრეზიდენტ ლ. მბას ავადმყოფობის გამო პრეზიდენტის მოვალეობის შემსრულებელი. 1967 მარტ—ნოემბერში ვიცე-პრეზიდენტი, 1967 ნოემბრიდან გაბონის რესპ. პრეზიდენტი.

**ბონდარევი** იური ვასილის ძე (დ. 15. III. 1924, ქ. ორსკი), რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1944-იდან. ნაწარმოებებს ბეჭდავს 1949-იდან. მისი შემოქმედება ასახავს ფრონტულ ცხოვრებას სამამულო ომის პერიოდში (მოთხრობები „ბატალიონები ცეცხლს ითხოვენ“, 1957; „უკანასკნელი ზალპები“, 1959; 1961 შეიქმნა ამავე სახელწ. ფილმი; რომანი „ცხელი თოვლი“, 1969) და ომიდან შინ დაბრუნებული ადამიანების ბედს (რომანი „სიჩუმე“, 1962; 1964 შეიქმნა ამავე სახელწ. ფილმი; რომანი „ორნი“, 1964). მოთხრობათა კრებ. „გვიან საღამოს“ (1962), აგრეთვე მოთხრობის „ნათესავები“ (1969) თემაა ახალგაზრდობის ცხოვრება. დაჯილდოებულია 2 ორდენით.



კადრი ფილმიდან «ბედი კაცისა» (1959). რეჟისორი და მთავარი როლის შემსრულებელი ს. ბ ო ნ დ ა რ ჩ უ კ ი.

**ბონდარენკო** მიხეილ ზაქარიას ძე [7 (20). X. 1913, სოფ. ბოგდანოვკა, პოლტავის ოლქი,—27. VII. 1947], საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (6. VI. 1942 და 24. VIII. 1943), პოლკოვნიკი (1943). სკკპ წევრი 1940-იდან. 1939 დაამთავრა სამხ.-საავიაციო სკოლა. 1939—40 მონაწილეობდა საბჭ. კავშირ-ფინეთის ომში. დიდ სამამულო ომში (1941—45) მოახდინა 200-ზე მეტი საბრძოლო გაფრენა, აეროდრომებზე მოსპო მოწინააღმდეგის 20 თვითმფრინავი. ომის შემდეგ დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია (1946), მეთაურობდა საავიაციო პოლკს. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა საბრძოლო ორდენითა და მედლებით.

**ბონდარჩუკი** სერგეი თედორეს ძე (დ. 25. IX. 1920, სოფ. ბელოზიორკა, ოდესის ოლქი), რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1952). 1948 დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშ. სახელმწ. ინ-ტი (ს. გერასიმოვის სახელოსნო). ბ-ის პირველი როლი კინოში არის ვალკო („ახალგაზრდა გვარდია“, ფადეევის რომანის მიხედვით, 1948). საუკეთესო როლებია: ტარას შევჩენკო („ტარას შევჩენკო“, 1951, პრემია VII საერთაშ. კინოფესტივალზე კარლოვი-ვარში, 1952), ტიხონ პროკოფიევი („ადმირალი უშაკოვი“, „გემებს იერიში მიაქვთ ბასტიონებზე“, ორივე 1953), ექიმი დიმოვი („ხტუნია“, ა. ჩეხოვის მიხედვით, 1955), ოტელო (შექსპირის „ოტელო“, 1956), რუსი პარტიზანი თედორე (იტალ. ფილმში „რომში ღამე იყო“, 1960). სხვა როლებია: გვოზდევი („ამბავი ნამდვილი ადამიანისა“, 1948), სერგეი ტუტარინოვი („ოქროს ვარსკვლავის კავალერი“, 1951), ერშოვი („დაუმთავრებელი მოთხრობა“, 1955), ივანე ფრანკო („ივანე ფრანკო“, 1956) და სხვ. 1959 ბ-მა დადგა ფილმი „ბედი კაცისა“ (შოლოხოვის მიხედვით), სადაც შეასრულა ანდრეი სოკოლოვის როლი. ფილმმა მოსკ. I საერთაშ. კინოფესტივალზე ოქროს დიდი პრიზი დაიმსახურა. ამ ფილმის შექმნისათვის ბ-ს მიენიჭა ლენინური პრემია (1960).

დადგა ფილმები: „ომი და მშვიდობა“ (ლ. ტოლსტოის მიხედვით, 4 სერია); ბ-მა ფილმში შეასრულა პიერ ბეზუხოვის როლი. I—II სერიას მოსკ. IV საერთაშ. კინოფესტივალზე მიენიჭა დიდი პრიზი. I—IV სერიას ამერ. კინოხელოვნ. და მეცნ. აკად. პრემია („ოსკარი“, 1969); „ვატერლოო“ (იტალია-სსრკ-ის ერთობლივი ნაწარმოები, 1970, სსრკ სახელმწ. პრემია, 1972).

ბ. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბონდი**, ადრეული შუა საუკ. სკანდინავიურ ქვეყნებში ყველა თავისუფალი ადამიანი, რ-საც თავისი მეურნეობა ჰქონდა და არ მიეკუთვნებოდა დიდებულებს. ქონებრივი და სოც. უთანასწორობის გაღრმავებასთან ერთად ბ-ებს გამოეყვნენ შეძლებული მესაკუთრეები და გაღარიბებული გლეხები, რ-ებიც მსხვილ მიწათმფლობელთა დამოკიდებულებაში მოექცნენ, თუმცა (დანიის ზოგიერთ რ-ნში მცხოვრებთა გარდა) არ იყვნენ ყმად ქცეულნი და მთელი შუა საუკ. განმავლობაში პირად თავისუფლებას ინარჩუნებდნენ.

**ბონდი**, ბაგირებზე დაკიდებული *ხიდი*.

**ბონე** (Bonnet) შარლ (13. III. 1720, ჟენევა, — 20. V. 1793, იქვე), შვეიც. ბუნებისმეტყველი და ფილოსოფოსი. ბ-მ ერთ-ერთმა პირველმა შენიშნა ბუგრებში *პართენოგენეზი*. შეისწავლა ამფიბიებისა და უხერხემლო ცხოველების *რეგენერაციის* უნარი, რ-საც, სრულიად მართებულად, არახელსაყრელ გარემო პირობებთან შეგუების ერთ-ერთ ფორმად თვლიდა. იგი უარყოფდა მიკროორგანიზმების თვითჩასახვის შესაძლებლობას და ემხრობოდა *პრეფორმიზმის* თეორიას. ბ. ერთ-ერთი ავტორია „არსებათა კიბისა“, რ-ის თანახმად არაორგ. სხეულები და ცოცხალი ორგანიზმები (ადამიანისა და ზებუნებრივი არსებების — ანგელოზების ჩათვლით) განლაგებულია უმარტივესიდან ურთულესამდე. შემეცნების თეორიის საკითხებში ბ. დიდ როლს ანიჭებდა გამოცდილებას, ემპირიზმს, თუმცა მიუთითებდა, რომ ადამიანის მიერ სამყაროს შემეცნების შესაძლებლობანი შეზღუდულია.

**ბონელია** (Bonellia), უხერხემლო ცხოველების გვარი *ექიურიდების* კლასისა. შეიცავს რამდენიმე სახეობას. სსრკ-ის წყლებში არ გვხვდება. საინტერესოა მწვანე ბ. (B. viridis), დედალს აქვს 7 *სმ*-მდე სიგრძის ცილინდრული სხეული; მამალი 1—3 *მმ* არ აღემატება და პარაზიტის სახით დედლის სასქესო ორგანოების სავალებში ბინადრობს. გავრცელებულია ხმელთაშუა ზღვის სანაპირო ნაწილში და ატლანტის ოკეანეში ევრ. სანაპიროებზე.

**ბონვილი** (Bonneville) ნიკოლა (13. III. 1760, ევრე, — 9. XI. 1828, პარიზი), საფრ. დიდი რევ. მოღვაწე, პუბლიცისტი. აბატ კ. ფოშესთან ერთად 1789 დააარსა „სოციალური წრე“, რ-იც პარიზში რესპ. მოძრაობის ერთ-ერთი იდეური და ორგანიზაციული ცენტრი გახდა. 1790—91 იყო გაზ. „ბუშ დე ფერის“ („La bouche de fer“) რედაქტორი. მკაცრად აკრიტიკებდა სოც. უთანასწორობას, ქადაგებდა ეგალიტარულ (გათანაბრების) იდეებს, მოითხოვდა ქონების გადანაწილებას და, უწინარეს ყოვლისა, მიწის საყოველთაო დანაწილებას. შესაძლებლად მიაჩნდა სოც. თანასწორობის მიღწევა თანდათანობითი რეფორმების გზით, ამიტომ 1792 სექტ. გამოვიდა რევ. მოძრაობის განვითარების წინააღმდეგ და იაკობინელთა მოწინააღმდეგეებს მიემხრო. *იაკობინელთა დიქტატურის* წლებში ორჯერ დააპატიმრეს. 9 თერმიდორის გადატრიალების შემდეგ (ივლისი 1794) სცადა თავისი იდეების პროპაგანდის განახლება, მაგრამ უშედეგოდ. ბ-ის საზ. შეხედულებებმა ხელი შეუწყო უტოპიური კომუნიზმის იდეების ჩამოყალიბებას.

**ბონი** (ფრანგ. bon<ლათ. bonus — კარგი, მოხერხებული), 1. კაპიტალ. ქვეყნებში სახელმწ. ხაზინის, მუნიციპალური ორგანოების ან კერძო ფირმების მიერ გამოშვებული მოკლევადიანი სავალო ვალდებულება. იყენებენ როგორც მიმოქცევისა და გადახდის საშუალებას. ბ. ხურდა მონეტის სუროგატია. სსრკ-ში ბ. მოქმედებდა 1922—24 ფულის რეფორმამდე. ბ-ს უშვებდნენ სახელმწ. ორგანიზაციები ფულის გაუფასურებისა და ფულის ნიშნების წვრილი კუპიურის ნაკლებობისას, აგრეთვე ხელისუფლების ადგილ. ორგანოები — სამოქალაქო ომისა და ინტერვენციის პერიოდში. ფულის რეფორმის შემდეგ ბ-ის გამოშვება სსრკ-ში შეწყდა.

2. ხმარებიდან გამოსული ქაღალდის ფული.

**ბონი** (Bonn; ლათ. Bonna ან Castra Bonnensia), გფრ-ის დედაქალაქი. მდებარეობს ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარეში, მდ. რაინის მარცხ. ნაპირზე, ნაწილობრივ რაინის ფიქლიანი მთების ტოტებზე. ჰავა ზომიერი, კონტინენტური. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 0°C, ივლისისა 20°C. ნალექები 700—1000 *მმ* წელიწადში. ბ. გფრ-ის პრეზიდენტის, პარლამენტის, მთავრობისა და სხვა სახელმწ., ადმ. და პოლიტ. დაწესებულებათა ად-

გილსამყოფელია. მოსახლ. 300 ათ. კაცზე მეტი (1974). ბ-ის თვითმმართველობის ორგანოა ქალაქის საბჭო, რ-საც მეთაურობს ობერბურგომისტრი (ირჩევს მოსახლ. 4 წლის ვადით). აღმასრ. ფუნქციებს ახორციელებს საბჭოს მიერ დანიშნული ქალაქის დირექტორი და მისი თანაშემწეები.

ბ. დააარსეს რომაელებმა I ს-ში. 1273–1794 იყო კელნის კურფიურსტების რეზიდენცია. 1814-იდან ეკუთვნოდა პრუსიას. 1945–49 შედიოდა ინგლ. საოკუპაციო ზონაში. 1949-იდან გფრ-ის დედაქალაქია. ბ-ში დაიბადა ლ. ბეთჰოვენი. ბ-ის უნ-ტში 1835–36 სწავლობდა კ. მარქსი.

ბ. მნიშვნელოვანი სატრანსპ. (სარკინიგზო და საავტ.) კვანძია. ნავსადგური რაინზე, აეროპორტი ვანში („კელნი — ბონი"). მრეწველობას უმნიშვნელო ადგილი უჭირავს. განვითარებულია სამომხმარებლო საგნების დამამზადებელი დარგები, ელექტროტექ. ნაწარმის, ფერადი ლითონის ნაკეთობათა, ზუსტი მექანიკისა და ოპტიკის, ფარმაცევტული, ავეჯის, კერამ., ქაღალდის, კვების მრეწვ. პროდუქციის წარმოება, პოლიგრ. საქმე. ბ-ის მიდამოებში მოიპოვება მურა ნახშირი. ბ-შია გფრ-ის სავაჭრო-სამრეწვ. პალატა, სამრეწვ. და საფინანსო კონცერნების კანტორები. უნ-ტი (1777-იდან). უმაღლესი სას.-სამ. სკოლა, კონსერვ., უმაღლესი პედ. სკოლა, სამედ. საზ-ბები. საკონცერტო დარბაზი, სადაც ყოველ 2 წელიწადში იმართება ბეთჰოვენისადმი მიძღვნილი მუს. ფესტივალები. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: რომანული ტაძარი (XI ს.—XIII ს. დასაწყ.). წმ. რემიგის გოტიკური ტაძარი (1274–1317), ბაროკოს სტილის იეზუიტების ეკლესია (1686–1717) და რატუშა (1737), კურფიურსტის სასახლე (ამჟამად უნ-ტი, არსებობს XIII ს-იდან, გადააკეთეს 1715), პოპელსდორფის სასახლე (1715–53). 1945-იდან ბ-ში შეიქმნა სახელმწ. დაწესებულებებით (პარლამენტი, 1950) განაშენიანებული ახ. რ-ნი. რეკონსტრუირებულია ქალაქის ძვ. ცენტრი, აშენდა ბევრი თანამედროვე საზ. (ბეთჰოვენის დარბაზი, 1959) და აღმ. შენობა. ქალაქის ხელოვნ. მუზეუმში თავმოყრილია XVIII–XX სს. გერმ. ხელოვნების ნიმუშები.

**ბონივარი** (Bonivard) ფრანსუა (თებ., 1493–1570), შვეიც. პოლიტ. მოღვაწე, ჰუმანისტი. 1514-იდან იყო სენ-ვიქტორის (ჟენევის მახლობლად) სააბატოს პრიორი. მონაწილეობდა სავოიის ჰერცოგის კარლ III-ის წინააღმდეგ ჟენევის მოქალაქეთა ბრძოლაში, რის გამოც დააპატიმრეს (1530) და ჩასვეს შილიონის დილეგში. 1536 მარტში გაათავისუფლეს აჯანყებულმა ბერნელებმა. ბ. ბაირონის „შილიონის ტყვის" ლიტ. გმირის პროტოტიპია.

**ბონინგტონი** (Bonington) რიჩარდ პარქს (25. X. 1801 ან 1802, ნოტინგემთან, — 23. IX. 1828, ლონდონი), ინგლ. ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა საფრანგეთში ა. გროსთან, დაკავშირებული იყო. ე. *დელაკრუასთან* და სხვ. ფრანგ რომანტიკოსებთან. იმოგზაურა იტალიაში (1826). ბ-ის ფაქიზად შესრულებული ლირ. პეიზაჟები („ნავები ნაპირთან", ერმიტაჟი, ლენინგრადი) თავისი ინტიმურობითა და პლენერული ძიებით საფუძველს უყრის XIX ს. ევრ. (მ. შ. *ბარბიზონის სკოლის*) პეიზაჟურ ფერწერას. ბ-ის რომანტ. ჟანრულ-ისტ. მცირე ზომის სურათები („ანრი IV და ესპანეთის ელჩი", უოლესის კოლექცია, ლონდონი) თავისუფალი ფერწერული მანერითაა შესრულებული. ბ. პეიზაჟური აკვარელისა და ლითოგრაფიის დიდი ოსტატი იყო.

**ბონისტიკა** (ფრანგ. bonistique), ისტორიის დამხმარე დისციპლინა. შეისწავლის ხმარებიდან გამოსულ ქაღალდის ფულსა და ბონებს, რ-ებიც ისტ. ობიექტურ დოკუმენტებს წარმოადგენენ: ასახავენ თანადროულ ეკონ. და პოლიტ. მოვლენებს (ომებს, პარტიათა ბრძოლას, ხელისუფალთა შეცვლას, მმართველი კლასების იდეოლოგიას და სხვ.). ბ. XX ს. დასაწყისში წარმოიშვა და მჭიდროდ უკავშირდება *ნუმიზმატიკას*. *ი. ჯალაღანია.*

**ბონის უნივერსიტეტი** (რაინის უნივერსიტეტი ფრიდრიხ ვილჰელმის სახელობისა, ბონი), გფრ-ის ერთ-ერთი უდიდესი უნ-ტი. 1777 ბონში კელნის კურფიურსტებმა დააარსეს აკადემია, რ-იც 1786 გადაკეთდა უნ-ტად. იარსება 10 წელი. დროებით დაიხურა საფრ. ჯარების შემოსევის დროს. კვლავ გაიხსნა 1818, როდესაც მეფე ფრიდრიხ ვილჰელმ III-მ რაინის მხარე პრუსიას გადასცა. XIX ს. ბ. უ. თავისი მნიშვნელობით მხოლოდ ბერლინის უნ-ტს ჩამოუვარდებოდა. 1835—36 აქ სწავლობდა კ. მარქსი. ბ. უ-ში ასწავლიდნენ ცნობილი მეცნიერები: ისტორიკოსი ბ. ნიბური, ფილოლოგი ფ. დიცი, ლიტერატურათმცოდნე, კრიტიკოსი და მთარგმნელი ა. შლეგელი, ბუნებისმეტყველი ჰ. ჰელმჰოლცი, პედაგოგი ფ. პაულზენი.

1975 ბ. უ-ში იყო 7 ფაკ-ტი: ეკონ. და სამართ., ფილოს., მათ., საბუნებისმეტყველო, მედ., სას.-სამ. და 2 თეოლ. (ევანგელიკური და კათოლ.). სწავლობდა 14 ათასზე მეტი სტუდენტი. მუშაობდა 763 მასწავლებელი. ბ. უ-ის ბ-კაში (დაარსდა 1818) 1950 ათ-ზე მეტი ტომია.

**ბონიტეტი** ტყისა (გერმ. Bonität < ლათ. bonitas—კეთილხარისხოვნება), ტყის პროდუქტიულობის მაჩვენებელი, რ-იც დამოკიდებულია ნიადაგ-გრუნტისა და კლიმ. პირობებზე. განისაზღვრება კორომში გაბატონებული ხეების საშ. სიმაღლითა და ხნოვანებით. საბჭ. სატყეო ტაქსაციაში სარგებლობენ 1911 პროფ. მ. ორლოვის მიერ შედგენილი ბ-ის კლასების სკალით, რ-ის მიხედვითაც ბ. იყოფა 5 კლასად (აღინიშნება რომაული ციფრებით). I კლასს განეკუთვნება ყველაზე პროდ. კორომი, ხოლო V კლასს—ყველაზე ნაკლებ პროდუქტიული. ხშირად კლასების რაოდენობა 5-ზე მეტიცაა, მაგ.; I a ნიშნით აღინიშნება I კლასზე მაღალი პროდუქტიულობის კორომი, ხოლო Va ნიშნით — V კლასზე დაბალი. თესლითა და ამონაყრებით წარმოშობილი კორომებისათვის დადგენილია სპეც. სკალები. *გ. მირზაშვილი.*

**ბონიტირება** ნიადაგისა (ლათ. bonitas — კეთილხარისხოვნება), ნიადაგების შედარებითი შეფასება მათი უმნიშვნელოვანესი აგრონ. თვისებების მიხედვით. ბ-ის საფუძველია ნიადაგების გამოკვლევის მასალები, რ-ებშიც ასახულია ნიადაგის მექან. შედგენილობა, მასში ჰუმუსისა და მცენარის საკვები ელემენტების შემცველობა, რეაქცია (pH), უმნიშვნელოვანესი ფიზ. თვისებები და სხვ. ბ. გამოიხატება განზოგადებული შეფარდებითი მაჩვენებლებით—ბალებით. იგი აუცილებელია მიწის ეკონ. შეფასების, კადასტრისა და მელიორაციისათვის, მიწათმოქმედების სისტემათა სრულყოფისათვის და ა. შ. სსრკ-ში ამ მიმართულებით ტარდება ექსპერ. გამოკვლევები, მუშავდება მიწების საკავშ. კლასიფიკაცია და მისი მეთოდიკა. *მ. შევარდნაძე.*

**ბონიტირება** სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა, სანაშენე და საპროდუქტო თვისებების მიხედვით ცხოველთა შეფასება და კლასიფიკაცია შემდგომი გამოყენების თვალსაზრისით. სსრკ-ში ბ. სას.-სამ. ცხოველთა ხარისხობრივი გაუმჯობესების ერთ-ერთი მასობრივი ღონისძიებაა, რ-იც 1928-იდან ტარდება. ბ-ის ძირითადი წესები და მოთხოვნები შეიმუშავა სსრკ-ის სოფ. მეურნ. სამინისტრომ. ბ-ს აწარმოებს ზოოტექნიკოს-ბონიტიორი ვეტექიმთან, ფერმის გამგესთან, ბრიგადირებთან და ფერმის სხვა მუშაკებთან ერთად. სანაშენე მეურნეობებსა და საქონლოს მეურნეობათა სანაშენე ფერმებში განსაზღვრულ ვადებში ყოველწლიურად ბონიტირდება ფური, კურო და 6 თვეზე მეტი ასაკის მოზარდეული; ძუები, კერატი და სანაშენე მოზარდეული 2 თვის ასაკიდან; ნერბი, ვერძი, ნაზმატყლიანი და ნახევრადნაზმატყლიანი ჯიშების მოზარდეული 1 წლისა; უხეშმატყლიანი, სახორცე და არასპეციალიზებული ჯიშები — დაახლ. $1^1/_2$ წლიდან; ფრინველი — ერთი წლის ასაკიდან, სამაჟდაკე და საქურქე ბატკნები ადრეული ასაკიდან, ქათმისა და ინდაურის მოზარდეული 2 თვიდან, იხვი და ბატი 3 თვიდან და ა. შ. ბ-ის დროს ცხოველებს შეფასება ეძლევა წარმოშობის, ექსტერიერის, ცოცხალი მასის, პროდუქტიულობის, მომრავლების უნარის, შთამომავლობის ხარისხის, ხოლო მოზარდეულს—უმთავრესად წარმოშობის, ექსტერიერისა და ცოცხალი მასის მიხედვით. *ნ. გოცირიძე.*

**ბონიფასიო** (Bonifacio) ანდრეს (29. XI. 1863, მანილა, — 10. V. 1897, ტალის მთა, პროვ. კავიტე, კ. ლუსონი), ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ხელმძღვანელი ფილიპინებზე. ბ-ს შეხედულებებზე დიდი გავლენა მოახდინა ხ. *რისალის* პატრ. ნაწარმოებებმა და წიგნებმა საფრ. დიდი რევ. შესახებ. 1892 შევიდა „ფილიპინების ლიგაში", რ-იც ქადაგებდა მშვიდობიანი გზით სოც. რეფორმების გატარებას. იმავე წელს დააარსა *კატიპუნანი* — საიდუმლო რევ. კავშირი. შეადგინა ამ კავშირის ერთ-ერთი საპროგრამო დოკუმენტი — „ხალხის შვილების ათი მცნება". 1896 აგვ. ბ-ს მოწოდებითა და ხელმძღვანელობით დაიწყო შეიარაღებული აჯანყება ესპ. ბატონობის წინააღმდეგ. ხელისუფლების ხელში ჩაგდების მიზნით აჯანყებას ვითომდა მიემხრნენ ბურჟ.-მემამულური წრეები ე. აგინალდოს მეთაურობით. მათ ბ-ს შეთქმულებაში მონაწილეობა დასწამეს და საიდუმლოდ დახვრიტეს.

**ბონიფაჩო** (Bonifacio), სრუტე კ. კორსიკასა და კ. სარდინიას შორის, აერთებს ტირენისა და ხმელთაშუა ზღვებს. სიგრძე დაახლ. 19 *კმ*, სიგანე 12–16 *კმ*, სიღრმე 69 *მ*-მდე. სრუტის სანაპიროზეა ნავსადგ. ბონიფაჩო (კორსიკა).

**ბონიფაციუს VIII** (Bonifacius), ერისკაცობაში ბენედეტო კაეტანი



მწვანე ბონელია (Bonellia viridis): 1—დედალი (ნატურალური ზომა 1/3); 2—მამალი (გადიდებული 30-ჯერ).

ბონი. ზემოთ—ხედი რაინის მხრიდან. ქვემოთ—ქალაქის სამხრეთი ნაწილი.






ვ. ბონჩ-ბრუევიჩი.


მ. ბოჟი.

(დაახლ. 1235, ანანი, — 11. X. 1303, რომი), რომის პაპი 1294—1303. აქტიურად იბრძოდა პაპის თეოკრატიისათვის. ცდილობდა გაეზარდა პაპებისაგან ვასალურად დამოკიდებულ სახელმწიფოთა რიცხვი, ერეოდა სხვადასხვა ქვეყნის საშინაო საქმეებში. სურდა თავისი ძალაუფლება სიცილიაზეც გაევრცელებინა. საერო მმართველებზე პაპების ზემდგომობის იდეა ბ. VIII-მ ჩამოაყალიბა 1302 ბულაში „Unam sanctam", რ-იც ევროპაში ჩამოყალიბების პროცესში მყოფ ცენტრალიზებულ სახელმწიფოთა წინააღმდეგობას წააწყდა. ბ. VIII დამარცხდა საფრ. მეფე ფილიპ IV ლამაზთან კონფლიქტში, რ-იც დაიწყო 1296 გამოქვეყნებული ბულით „Clericis laicos" (საერო მმართველებს ეკრძალებოდათ სას. პირებისაგან აელოთ გადასახადი პაპებთან შეთანხმების გარეშე). 1300 შემოიღო საუკუნეების დამდეგის აღმნიშვნელი საიუბილეო წლების დღესასწაული, რაც აგრეთვე პაპის ხელისუფლების განდიდებას და ეკლესიის შემოსავლის გაზრდას ემსახურებოდა. ფილიპ IV ლამაზთან ბ. VIII-ის პოლიტ. მარცხმა განაპირობა *ავინიონის ტყვეობა პაპებისა*.

**ბონიფიკაცია** (ფრანგ. bonification <გვიანდ. ლათ. bonifico — ვაუმჯობესებ) სამოქალაქო სამართალში, წანამატი ყიდვა-გაყიდვის ხელშეკრულებით გათვალისწინებულ ფასზე, თუ მოწოდებული საქონელი უფრო მაღალი ხარისხისაა.

**ბონოსკი** (Bonosky) ფილიპ (დ. 7. III. 1916, დიუკეინი, პენსილვანიის შტ.), ამერ. პუბლიცისტი და მწერალი, წარმოშობით ლიტველი. მისი ნაწერები 1947-იდან იბეჭდება ამერ. პროგრ. პრესაში. რედაქტორობდა გაზეთ „მეინსტრიმს" („Mainstream"). რომანებში „ცეცხლმოდებული ველი" (1953), „ჯადოსნური გვიმრა" (1959), ბიოგრ. წიგნში „ძმა ბილ მაკი" (1953) ასახავს ამერ. მუშათა ბრძოლასა და ცხოვრებას.

**ბონტემპელი** (Bontempelli) მასიმო (12. V. 1878, კომო, — 23. VII. 1960, რომი), იტალ. მწერალი. მისი პირველი ნაწარმოებია „ეკლოგები" (1904). წერდა მოთხრობებს (კრებულები „თანამედროვე სოკრატე", 1908; „დაძაბული ცხოვრება", „მოქმედი ცხოვრება", ორივე — 1920). ბ-ს რომანებში „ორი დედის შვილი" (1929), „ადამიანები დროში" (1937) ილუსტრაციაა „ნოვეჩენტიზმისა" და „მაგიური რეალიზმის" თეორიისა, რ-იც გულისხმობდა რეალისტური კონკრეტულობისა და გროტესკული ფანტასტიკის შერწყმას, შემოქმედებითი ფანტაზიის მეშვეობით სინამდვილისაგან „განთავისუფლებას". თავისი ეს ლიტ. მრწამსი ბ-მ გადმოსცა შრომებში „ლიტერატურული ნოვეჩენტიზმი" (1931) და სხვ.

**ბონფანტე** (Bonfante) ჯულიანო (დ. 6. VIII. 1904, მილანი), იტალ. ენათმეცნიერი. რომანული და ინდოევროპული, აგრეთვე ზოგადი ენათმეცნ. სპეციალისტი, *ნეოლინგვისტიკის* წარმომადგენელი. ბ. ამერ. საენათმეცნიერო ჟურნ. „უორდის" („Word") ერთ-ერთი დამაარსებელია.

*თხზ.*: Corso di glottologia, Torino, 1961; Позиция неолингвистики, წგ.: Звегинцев В. А., История языкознания XIX—XX веков в очерках и извлечениях, ч. 1, М., 1964; Романизованное население Италии и германцы, წგ.: Современное итальянское языкознание, М., 1971.

*ლიტ.*: შარაძენიძე თ., ნეოლინგვისტიკის თეორია ენის შესახებ, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1962, ტ. 13.

**ბონჩ-ბრუევიჩი** ვლადიმერ დიმიტრის ძე [28. VI (10) VII. 1873, მოსკოვი, — 14. VII. 1955, იქვე], საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე, ისტ. მეცნ. დოქტორი. კომპარტიის წევრი 1895-იდან. 90-იან წლებში ეწეოდა ლიტ. მოღვაწეობას. 1896 ემიგრაციაში წავიდა, სწავლობდა ციურიხის უნ-ტში. დაუკავშირდა „შრომის განთავისუფლების" ჯგუფს. გაეცნო ვ. ი. ლენინს და თანამშრომლობდა „ისკრაში". 1903—05 იყო რსდმპ ცკ-ის ექსპედიციის გამგე ჟენევაში, ნ. ბატურინთან და სხვებთან ერთად ჩამოაყალიბა რსდმპ ცკ-ის არქივი და ცენტრ. ბ-კა. მონაწილეობდა გაზ. „ვპერიოდის" დაარსებაში (1901), რსდმპ III ყრილობის მომზადებაში (1905), 1905—07 რევოლუციაში (პეტერბურგი). ხელმძღვანელობდა ბოლშევიკურ გამომცემლობათა შექმნას, მ. შ. „ვპერიოდისა" (1906), რ-იც ერთ-ერთი კონსპირაციული პარტ. ცენტრი იყო. 1908 განაგებდა ბოლშევიკურ გამომცემლობა „ჟიზნ ი ზნანიეს", 1910—11 იყო გაზ. „ზვეზდის", 1912-იდან — გაზ. „პრავდის" რედაქციის წევრი. რამდენიმეჯერ დააპატიმრეს. 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო პეტროგრ. საბჭოს აღმასკომის წევრი, პეტროგრ. საბჭოს „იზვესტიის" რედაქციის წევრი (1917 მაისამდე), ბოლშევიკურ გაზ. „რაბოჩი ი სოლდატის" რედაქტორი; ოქტ. რევ. დროს—სმოლნი-ტავრიდის სასახლის რ-ნის კომენდანტია, პეტროგრ. რევ. თავდაცვის კომიტეტის წევრი, საბოტაჟთან და კონტრრევოლუციასთან ბრძოლის კომიტეტის თავ-რე. 1917—20 იყო რსფსრ სახკომსაბჭოს საქმეთა მმართველი და აქტიურად მონაწილეობდა სოციალ. სახელმწიფოს ცენტრ. აპარატის ჩამოყალიბებაში. 1918 ხელმძღვანელობდა მთავრობის გადასვლას პეტროგრადიდან მოსკოვში. 1918 აირჩიეს საზ. მეცნიერებათა სოციალ. აკად. ნ. წევრად, 1918—20 გამოსცა წიგნები: „სისხლიანი ძვირის ზრახვა ქრისტიანების მიმართ", „მღელვარება ჯარში და სამხედრო სატუსაღოები" და სხვ. ავტორია თხზულებებისა რუსეთში რევ. მოძრაობის, რელიგ. და ათეიზმის ისტ., სექტანტობის, ეთნოგრ. და ლიტ-რის საკითხებზე. 1933—39 იყო სახელმწ. ლიტ. მუზეუმის ორგანიზატორი და პირველი დირექტორი. 1945—55 — სსრკ მეცნ. აკად. რელიგიისა და ათეიზმის მუზეუმის დირექტორი ლენინგრადში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

*თხზ.*: Избр. соч., т. 1—3, М., 1959—63; ლენინი და ბავშვები. [მოთხრობები], თბ., 1970.

*ლიტ.*: В. Д. Бонч-Бруевич, М., 1958 (Материалы к биобиблиографии учёных СССР).

**ბონჩ-ბრუევიჩი** მიხეილ ალექსანდრეს ძე [9 (21). II. 1888, ორიოლი, — 7. III. 1940, ლენინგრადი], საბჭ. რადიოტექნიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1931). 1909 დაამთავრა საინჟინრო სასწავლებელი, ხოლო 1914 — ოფიცერთა ელექტროტექ. სკოლა პეტერბურგში. 1922-იდან მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებლის პროფესორი იყო, 1932-იდან კი —ლენინგრ. კავშირგაბმ. ინჟინერთა ინ-ტის პროფესორი (ამჟამად ინ-ტი მისი სახელობისაა). 1916—19 მუშაობდა ელექტრონული მილაკების შექმნაზე, საფუძველი ჩაუყარა მათს სამამულო წარმოებას. 1918 ხელმძღვანელობდა ნიჟნი-ნოვგოროდის რადიოლაბორატორიას, რ-მაც დიდი როლი შეასრულა რადიოტექ. განვითარებაში. 1922 მოსკოვში ააგეს მსოფლიოში პირველი მძლავრი (12-კილოვატიანი) რადიომაუწყებელი სადგური, რ-იც ვ. ი. ლენინის დავალებით ბ.-ბმა დააპროექტა. 1919—25 შექმნა წყლით საგრილებელი სისტემის მქონე მძლავრი გენერატორული რადიომილაკი, დამუშავა რადიოტელეფონის სადგურების სქემები. 1924—30 ბ.-ბის ხელმძღვანელობით შექმნეს მსოფლიოში პირველი მოკლეტალღიანი მიმართული ანტენები და ააგეს შორეული რადიოკავშირგაბმ. მოკლეტალღიანი ხაზები. ბ.-ბ. მუშაობდა აგრეთვე ატმოსფეროს ზედა ფენების ფიზ., რადიოექოს მეთოდით იონოსფეროს კვლევის, ულტრამოკლე ტალღებისა და მათი პრაქტ. გამოყენების საკითხებზე (მ. შ. რადიოლოკაციის დარგში). ბ.-ბ. დიდ დახმარებას უწევდა საქართვ. რადიოტექნიკოსებს. მისი ხელმძღვანელობით 1925 საქართველოსათვის დაამზადეს მძლავრი ელექტრონმილაკიანი რადიოგადამცემი.

*თხზ.*: Основы радиотехники, М., 1936; Собр. трудов, М.—Л., 1956 (ბიბლიოგრ.).

**ბონჩ-ოსმოლოვსკი** გლებ ანატოლის ძე [22. X. (3 XI). 1890, სოფ. ბლონი, ახლანდ. მინსკის ოლქის პუხოვიჩის რ-ნი, — 1. XI. 1943, ყაზანი], საბჭ. ანთროპოლოგი და არქეოლოგი. მონაწილეობდა კავკ. და ყირიმის არქეოლ. და ეთნოგრ. ექსპედიციებში. 1924 *კიიკ-კობის* მღვიმეში (ყირიმი) პირველად სსრკ-ის ტერიტორიაზე აღმოაჩინა *ნეანდერტალელი* ადამიანის ნაშთი. ბ.-ო-მ თავის ნაშრომებში დაასაბუთა ქვედა პალეოლითის ადამიანის ფიზ. ტიპისა და კულტურის განვითარების უწყვეტობა.

**ბოპი** (Bopp) ფრანც (14. IX. 1791, მაინცი, — 23. X. 1867, ბერლინი), გერმ. ენათმეცნიერი, ისტორიულ-შედარებითი ენათმეცნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. ბერლინის უნ-ტის პროფესორი (1821—64), პრუსიის მეცნ. აკად. წევრი (1822). 1816 გამოაქვეყნა „უღვლილების სისტემის შესახებ სანსკრიტში ბერძნულთან, ლათინურთან, სპარსულთან და გერმანულ ენებთან შედარებით", რ-შიც დასახელებულ ენათა ფლექსიების შედარების საფუძველზე ნათელყო ამ ენათა ნათესაობა. ბ-ის ფუნდამენტური გამოკვლევაა „შედარებითი გრამატიკა სანსკრიტისა, ზენდისა, სომხურისა, ბერძნულისა, ლათინურისა, ლიტვურისა, ძველი სლავურისა, გუთურისა და გერმანულისა" (ტ. 1—3, 1833—52), სადაც შედარებითი მეთოდი გამოყენებულია ინდოევრ. ენათა მთელი გრამატ. წყობის მიმართ. ბ. ამაოდ შეეცადა დაემტკიცებინა ინდოევრ. ენებთან მალაიურ-პოლინეზიური (1840), აგრეთვე ქართველური ენების ნათესაობა („ქართულის შესახებ ენათა ნათესაობის თვალსაზრისით", 1846; 1847 გამოსცა წიგნად — „ინდოევროპულ ენათა ოჯახის კავკასიური წევრები").

*თხზ.*: Die kaukasischen Glieder des indoeuropäischen Sprachstammes, B., 1847; Vergleichende Grammatik des Sanskrit, Zend, Armenischen, Griechischen, Lateinischen, Litauischen, Altslavischen, Gothischen und Deutschen, 3. Ausg., Bd. 1—3, B.—P., 1868—71.

*ლიტ.*: ჩიქობავა ა., იბერიულ-კავკასიურ ენათა შესწავლის ისტორია, თბ., 1965.

*თ. შარაძენიძე.*

**ბოჟაძი**, სოფელი კასპის რ-ნში (სამთავისის სოფსაბჭო), მდ-ების ქსნისა და ლეხურის წყალგამყოფის სამხრ. კალთებზე. ზ. დ. 805 *მ*, კასპიდან 14 *კმ*. სამთავისის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა, მემინდვრეობა, მებოსტნეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. სამთავისში (2 *კმ*). ბ-კა.

**ბოჟი** მიხეილ მიხეილის ძე [დ. 7 (20). IX. 1911, ნიკოლაევი], უკრაინელი საბჭ. ფერმწერი, უმთავრესად პორტრეტისტი. სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1962). ბ. თავის ნამუშევრებში გადმოსცემს საბჭ. ადამიანის შინაგან ღირსებას და სილამაზეს. ნამუშევრები: საბჭ. კავშირის გმირ რ. კუშლიანსკის პორტრეტი (1945), „ფრიადოსანი სვეტლანა შიპუნოვა" (1950), „მეოცე საუკუნე" (1964—67 — ყველა უკრ. სახვითი ხელოვნ. მუზეუმი, კიევი). სსრკ VI—VII მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

**ბოჟური** (Beaujour) ლუი, ბარონი დე (1765, კალასი, პროვანსი, — 1336, პარიზი), ფრანგი პოლიტ. მოღვაწე და დიპლომატი, პერი (1835). საფრ. გენ. კონსული ჯერ საბერძნეთში, შემდეგ შვეციაში. 18 ბრიუმერის გადატრიალების შემდეგ ტრიბუნატის წევრი. 1804-იდან

აშშ-თან სავაჭრო ურთიერთობის კომისარი. 1816-იდან გენ. კონსული სმირნაში (იზმირი), ხოლო 1817-იდან აღმოსავლეთში ფრანგ. დაწესებულებათა გენ. ინსპექტორი. ბ-ის მრავალი ნაშრომიდან, რ-ებიც მიეძღვნა პოლიტ., ეკონ. და სამხ. საკითხებს, აღსანიშნავია 1829 გამოცემული „სამხედრო მოგზაურობა ოსმალთა იმპერიაში“, სადაც აღწერს საქართველოს, დაღესტანსა და ჩერქეზეთს, ოსმ. სასაზღვრო სიმაგრეებს, კავკ. შავი ზღვის სანაპიროს, ტრანსკავკასიურ გზებს, ოსმ. საზღვრებს მდ. მტკვარსა და არაქსზე და სხვ.

*თხზ.*: Voyage militaire dans l'Empire Ottoman, ou description de ses frontières et de ses principales défenses, soit naturelles, soit artificielles, t. 1—2, P., 1829.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Европейские путешественники по Кавказу 1800—1830 гг., Тб., 1946.

**ბორა** (Milvus milvus), ფრინველი *შავარდნისნაირთა* რიგისა. სხეულის საერთო სიგრძე 58 — 61 *სმ*. აქვს ორკაპა ბოლო, შედარებით გრძელი (47,5—53 *სმ*) და ფართო ფრთები, რ-თა შლილი 150—170 *სმ*-ს უდრის. ფრინველი მოწითალომურა ფერისაა. გავრცელებულია ცენტრ. და სამხრ. ევროპაში, მცირე აზიაში, ჩრდ.-დას. აფრიკაში. სსრკ-ში — ბალტიისპირეთში, უკრაინასა და კავკასიაში. საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება. იკვებება პატარა მღრღნელებით, ქვეწარმავლებით, ამფიბიებით (რითაც სარგებლობა მოაქვს), იშვიათად შინაური ფრინველებით.


ბორა.

**ბორა** (იტალ. bora<ლათ. boreas< ბერძნ. boreas — ჩრდილოეთის ქარი), ბ ო რ ი ო, ძლიერი და მძაფრი ქარი. წარმოიქმნება უმთავრესად წლის ცივ პერიოდში და მკვეთრ აცივებას იწვევს. ბ. უმთავრესად იმ ადგილებში იცის, სადაც მცირე სიმაღლის ქედი თბილ ზღვას ესაზღვრება (იუგოსლავიაში — ადრიატიკის სანაპიროზე, ტრიესტთან; კავკასიაში — შავიზღვისპირეთის ჩრდილოეთში, ტუაფსესა და ნოვოროსიისკს შუა). ხმელეთზე შემოჭრილი ცივი ჰაერის მასა წნევის გრადიენტისა და სიმძიმის ძალის გავლენით სწრაფად ეშვება ქედის ქარზურგა კალთაზე თბილი ზღვის ნაპირისაკენ ისე, რომ ვერ ასწრებს ადიაბატურად გათბობას. ქარის სიჩქარე ამ დროს 40 *მ/წ* აღწევს (ნოვოროსიისკთან მარკოთხის უღელტეხილზე 60 *მ/წმ* აღემატება). ბ. 2—3 დღის განმავლობაში ქრის და ხშირად დიდი ზიანი მოაქვს.

**ბორაზონი,** *ბორის ნიტრიდის* კუბური, ალმასისმაგვარი β - მოდიფიკაცია.

**ბორაკი,** ბ ო რ ა ქ ს ი, ნ ა ტ რ ი უ მ - ტ ე ტ რ ა ბ ო რ ა ტ ი, $Na_2B_4O_7 \cdot 10H_2O$. ტეტრაბორმჟავა ნატრიუმის მარილის კრისტალჰიდრატი. ბუნებაში გვხვდება თეთრი, იშვიათად რუხი ან ყვითელი ფერის მინერალ ბორაკის (ტინკალის) სახით. ბ-ის წყალხსნარს ტუტე რეაქცია აქვს და ჰაერიდან $CO_2$-ს შთანთქავს. ძლიერ მჟავათა მოქმედებით ბ. იშლება. ბ-ს იყენებენ ლითონების მირჩილვისას, სპეც ხარისხის მინების (უმთავრესად ოპტიკური), მინანქრების, ჭიქურების დასამზადებლად, ტყავის თრიმლვისათვის, სოფ. მეურნეობაში მიკროსასუქად. ბ. ანტისეპტიკური მოქმედების სამკურნალო-წამლო პრეპარატია. ბ-ის 3—5%-იანი ხსნარი იხმარება ტრაქეიტის, სურდოსა და სტომატიტის დროს პირისა და ცხვირის ღრუში გამოსავლებად.

**ბორანი,** თვითმავალი ან არათვითმავალი მოტივტივე ნაგებობა მდინარის, სრუტის, ტბის ერთი ნაპირიდან მეორეზე ხალხის გადასაყვანად და ტვირთისა და ტრანსპორტის გადასაზიდად. არათვითმავალი ბ. 100 *მ*-მდე სიგანის არასანაოსნო მდინარეზე მოძრაობს ნაპირებს შორის გაბმული ბაგირის, ხოლო დიდ სანაოსნო მდინარეებზე — ფსკერზე გადებული კაბელის საშუალებით. არათვითმავალი ბ. საბუქსირო გემებით და ნიჩბებითაც დაჰყავთ. ბ-ის სატვირთო ბაქანი დამაგრებულია მოტივტივე საყრდენებზე (ნავები, პონტონები, ბარჟები). ბ-ს უწოდებენ აგრეთვე სპეციალურად აგებულ ან გადაკეთებულ გემებს, რ-ებსაც იყენებენ ფართო სრუტეებსა და ტბებზე. მაგ., კასპიის ზღვაზე (ბაქოსა და კრასნოვოდსკს შორის) მიმოდის დიზელ-ელექტრომავალი, რ-საც გადააქვს რკინიგზის მატარებლის მთელი შედგენილობა. ასეთივე ბ. დაცურავს ქერჩის სრუტეზე. საქართველოში ბ-ს დღესაც იყენებენ მტკვარზე, რიონზე, ალაზანზე, სუფსაზე.


თვითმავალი ბორანი.

**ბორასი** (Borrás) ენრიკე (1862, ბარსელონის მახლობლად, — 1957, ბარსელონა), ესპ. მსახიობი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1886. გამოდიოდა ესპ. მრავალი ქალაქის თეატრებში. განსაკუთრებით გაითქვა სახელი პედრო კრესპოს (კალდერონის „სალამეელი ალკალდი“), ოტელოს (შექსპირის „ოტელო“) და სხვ. როლების შესრულებით. გამოირჩეოდა მგზნებარე ტემპერამენტით. 1944 ბარსელონის თეატრ „რომეას“ მის პატივსაცემად „ბორასი“ ეწოდა.

**ბორატები,** *ბორმჟავას,* უმეტესად კი პოლიბორმჟავათა მარილები. ბ-იდან წყალში იხსნება მხოლოდ ტუტე ლითონების მარილები. ბ-ს იყენებენ წყლის დასარბილებლად, სარეცხი ფხვნილების დამზადებისას, მინის წარმოებაში; ლაბორ. პრაქტიკაში მისგან ბუფერულ სისტემებს ამზადებენ. ტყვიის მეტაბორატს $Pb(BO_2)_2$ იყენებენ რადიოაქტიური გამოსხივებისაგან დამცავი ეკრანებისათვის.

**ბორატები ბუნებრივი,** მინერალთა კლასი, ბორმჟავათა მარილები. მათ სტრუქტურას საფუძვლად უდევს ბორჟანგბადოვანი სამკუთხედები $[BO_3]^{3-}$ და ტეტრაედრები $[BO_4]^{5-}$. ჟანგბადის ნაწილი ზოგჯერ OH-ით არის ჩანაცვლებული. ბორჟანგბადოვანი სამკუთხედები და ტეტრაედრები შეერთების შედეგად ქმნიან ძეწკვისებრ, ბაფთისებრ, შრეებრივ და კარკასულ სტრუქტურებს. არსებობს წყლიანი და უწყლო ბორატები. უ წ ყ ლ ო ბ ო რ ა ტ ე ბ ს შორის აღსანიშნავია: ბორაციტი — $Mg_3OCl[B_7O_{12}]$, ლუდვიგიტი — $(Mg, Fe)_2Fe^{3+}O_2[BO_3]$, აშარიტი — $Mg_2(OH)[B_2O_4(OH)]$, სასოლინი — $H_3[BO_3]$; წ ყ ლ ი ა ნ ი ბ ო რ ა ტ ე ბ ი დ ა ნ ბორაქსი — $Na_2[B_4O_5(OH)_4] \cdot 8H_2O$, კერნიტი — $Na_2[B_4O_5(OH)_4] \cdot 2H_2O$, ინიოიტი — $Ca[B_3O_3(OH)_5] \cdot 4H_2O$, პანდერმიტი—$Ca_3[B_5O_7(OH)_5] \cdot H_2O$, კოლემანიტი—$Ca[B_3O_4(OH)_3] \cdot H_2O$. ბ. ბ. წარმოიქმნება ვულკანოგენ-დანალექი, კონტაქტ-მეტასომატური და ზღვის აუზებში დალექვის გზით.

**„ბორბა“** („Борба“ — „ბრძოლა“), ყოველდღიური გაზეთი, იუგოსლ. მშრომელი ხალხის სოციალ. კავშირის ორგანო (1954 ივნ-მდე — იუგოსლ. კპ ორგანო). გამოდის 1922 თებ-იდან ბელგრადში. ტირაჟი 85 ათ. ცალი (1974).

**ბორბალი,** მანქანებისა და მექანიზმების დეტალი, რ-საც იყენებენ უმთავრესად ბრუნვითი მოძრაობის გადასაცემად და გარდასაქმნელად, ბრუნვის სიხშირისა და მოძრაობის მიმართულების შესაცვლელად (მაგ., ღვედური, კბილანური გადაცემები), ენერგიის გადასაცემად (ტურბინებსა და ტუმბოებში) და სხვ.; სატრანსპ. მანქანებში იგი ძირითადი მაძრავია. ბ. ან დისკოსებრი დეტალია, ან მანებით მორგვთან დაკავშირებული ფერსო. იგი ღილვზე ხან თავისუფლადაა წამოგებული, ხან ხისტად არის დამაგრებული.

ბ. კულტურის ერთ-ერთი ადრინდელი და უმნიშვნელოვანესი მონაპოვარია. უძველეს დროში ბ. ფართოდ იყო გამოყენებული სათუნე დაზგებში, დოლაბიან წისქვილებში, სართავ ჯარაში და ა. შ. ძვ. აღმოსავლეთის ქვეყნებში (ჩინეთი, ინდოეთი) იყენებდნენ წყლის ბ-ს, რ-იც სითხის მექან. ენერგიას მბრუნავი ღილვის მექან. მუშაობად გარდაქმნიდა. XIX ს-ში წყლის ბ. ტურბინამ შეცვალა (ტურბინის მთავარი ელემენტიც ბ-ა). ბ-ს, როგორც სატრანსპორტო საშუალებას, ძველთაგანვე იყენებდნენ. შუმერის არქეოლ. განათხარ მასალებში გვხვდება ძვ. წ. IV ათასწლ. ოთხბორბლიანი საკულტო ეტლები, ცოტა მოგვიანებით კი ოთხბორბლიანი და ორბორბლიანი საბრძოლო ეტლები, მათი მოდელები და გამოსახულებები. მათი გავრცელების არეალი უმთავრესად წინა აზია და ხმელთაშუა ზღვის აუზია. საქართვ. ტერიტორიაზე საყურადღებოა ბედენისა და თრიალეთის განათხარი ხის ოთხბორბლიანი ეტლები (ძვ. წ. — II ათასწლ. დასაწყისი და შუა პერიოდი), რ-თაც საკულტო დანიშნულება უნდა ჰქონოდათ. მათი ბორბლები შედგება შიდა სამაგრებით დაკავშირებული ხის სამი სეგმენტისაგან. II ათასწლ. დასაწყისს მიეკუთვნება აგრეთვე საჩხერეში აღმოჩენილი ბრინჯაოს საკინძი ორი ბორბლისა და ხარის რქების გამოსახულებით; ორბორბლიანი საზიდია გამოსახული ახტალის ბრინჯაოს სარტყელზეც (ძვ. წ. XIV ს.). უფრო მოგვიანებით ორბორბლიანი ურმების გამოსახულება გვხვდება ფრესკებზე (ვარძია, XI ს.), საფლავის ქვებზე, საოჯახო დანიშნულების საგნებზე და სხვ.

ბ-ის წარმოშობის შესახებ წამოყენებულია ორი განსხვავებული თეორია: პირველი თეორიის მიხედვით ბ. წარმოშობილია ხის საგორავიდან, რ-ის სამოძრაო პრინციპს ადამიანმა მიაგნო მძიმე საგნების გადაადგილების პროცესში (ე. ტეილორი). მეორე თეორია ბ-ის წარმოშობას უკავშირებს რელიგ. სიმბოლიკას, ცის მნათობების (მზე) სიმრგვალისა და როტაციის ემბლემურ იდეას, რაც თითქოს პირველად პრაქტიკულად აისახა თითისტარკვირისტავებში (ჰანი, ფორესტიერი). პირველი თეორია უფრო დამაჯერებელია და მეტადაც არის გაზიარებული. ამასვე მხარს უნდა უჭერდეს ქართ. მონაცემები. ქართ. ენაში ბ-ის სინონიმებია გ ო გ ო რ ა, თ ვ ა ლ ი, ურმის გოგორა და ბ. ორი განსხვავებული მოძრაობის — გორვისა და ბრუნვის გამომსახველია (გორვითი მოძრაობა ბრუნვითზე ადრინდელია). პირველში საგორავის მოძრაობის პრინციპია აზრობრივად ასახული. საგორავს ღერძი არ ესაჭიროება. ბ. კი რეალურ ღერძზე ბრუნავს. ნიშანდობლივია, რომ ურმის და სახვნელის გოგორა მომცრო და მთლიანად ერთი ხისაგან არის გამოთლილი (გვხვდება სეგმენტოვანი დისკოთიც).

ბ. ქართვ. ხალხის კოსმოგონიურ რწმენა-წარმოდგენებში ადრევე ქცეულა ცის მნათობთა ბედის გამომხატველ ცნებად. გამოთქმულია მოსაზრება, რომ ბ. მზის ღვთაების უძველეს ქართ. სახელწოდებასთანაა (ბარბოლი) დაკავშირებული. კოსმოგონიური მნიშვნელობითვე გვხვდება ეს სიტყვა „ვეფხისტყაოსანშიც“ — „რისხვით მობრუნდა ბორბალი ჩვენზედა ცისა შვიდისა“.

*ლიტ.*: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., ქართველთა უძველესი სარწმუნოების ისტორიიდან (ღვთაება ბარბარ-ბაბარ), თბ., 1941; გ ე გ ე შ ი ძ ე მ., ქართული ხალხური ტრანსპორტი, [ტ.] 1, თბ., 1956. *მ. გეგეშიძე.*

**ბორბალო,** დ ი დ ი ბ ო რ ბ ა ლ ო და პ ა ტ ა რ ა ბ ო რ ბ ა ლ ო, მთები კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე.

დ ი დ ი ბ-ს სიმაღლეა 3294 მ. აგებულია ზედა ლიასის თიხაფიქლებითა და წვრილმარცვლოვანი ქვიშაქვებით. ჩრდ. კალთა ციცაბო და ქარაფოვანია, სხვა კალთები — დამრეცი. განსაკუთრებით დამრეცია სამხრ. კალთა, რ-იც თანდათანობით უერთდება ქართლის ქედს. დიდ ბ-ს მცირედ შეეხო მეოთხეული გამყინვარება, რელიეფის მყინვარული ფორმები — ცირკები და კარები — მხოლოდ აქა-იქაა შემორჩენილი. კალთების ძირას ბევრგან ქვაყრილებია. დიდი ბ. საკვანძო მასივია, მის კალთებზე რადიალურად ეშვება მდ-ების ანდაქის (ჩრდ-ით), ფშავის არაგვის (ჩრდ. და სამხრ-ით) და ალაზნის (აღმ-ით) ზემოთები. მთა შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით, რ-თა ქვეშ მთა-მდელოს კორდიანი ნიადაგია. სუბალპ. ზონაში, ბალახოვანი მცენარეულობის გარდა, გვხვდება ბუჩქნარიც — კავკ. დეკა და ღვია (უკანასკნელი უფრო სამხრ. კალთაზე). დიდი ბ-ს დას. კალთაზე გადის საცალფეხო გზა, რ-იც ანდაქის უღელტეხილით აკავშირებს უკანაფშავსა (ფშავის არაგვის აუზი) და პირიქითა ხევსურეთს (მდ. ანდაქის აუზი).

პ ა ტ ა რ ა ბ-ს სიმაღლეა 3134 მ; მდებარეობს დიდი ბ-ს ჩრდ.-აღმ-ით. აგებულია ზედა ლიასის თიხაფიქლებითა და წვრილმარცვლოვანი ქვიშაქვებით. პატარა ბ-დან იწყება აგრეთვე მდ-ების ალაზნის (სამხრ-ით), ანდაქის (ჩრდ-ით), თუშეთის ალაზნის (აღმ-ით) შემადგენელი შენაკადები. მთა შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით. პატარა ბ-ზე გადის საყორნისა და ანდაქის უღელტეხილების დამაკავშირებელი გზა. *დ. უკლება.*

მთა ბორბალო.

**ბორბალო,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში, თელეთ-საყარაულოს ქედის სამხრ. მთისძირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ერტისი, ვაშლოვანი, ღუდანი). ზ. დ. 710 მ, თეთრი წყაროდან 28 კმ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, აფთიაქი, საავადმყოფო, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბორგენი** (Borgen) იუჰან (28. IV. 1902, ოსლო), ნორვ. მწერალი. 30-იან წლებში მუმლე გოსეგის ფსევდონიმით წერდა ნარკვევებს, რ-ებმაც ბრწყინვალე იუმორისტის სახელი მოუხვეჭეს. მის პიესებში („კონტორშეფი ლი", 1936; „სანამ ველოდებით", 1938 და სხვ.) ყურადღებას იპყრობს ფსიქოლ. ანალიზის სიღრმე. ბ-ის რომანები „ზაფხული არ იქნება" (1944), „სიყვარულის ბილიკი" (1946), ტრილოგია „პატარა ლორდი" (1955), „მუქი წყლები" (1956), „ახლა ის ჩვენს ხელთაა" (1957) ასახავს ნორვ. ინტელიგენციის ცხოვრებას II მსოფლიო ომის დროს. ფროიდისტული ფსიქოანალიზის გავლენით დაწერა რომანი „მე" (1959). ბ-ის შემოქმედების ცენტრ. თემა ბიურგერულ გარემოცვაში ადამიანის მარტოობა, სულიერი უთვისტომობა.

**ბორგნისი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ხვწის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1360 მ. ჯავიდან 8 კმ. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნ., დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა-ინტერნატი ჯავაში.



ბორდო. ნავმისადგომი გარონის სანაპიროზე.

**ბორდაბერი** (Bordaberry) ხუან მარია (დ. 1928, მონტევიდეო), ურუგვაის პოლიტ. მოღვაწე, მდიდარი მიწათმფლობელის შვილი. დაამთავრა მონტევიდეოს უნ-ტის იურიდ. და სოც. მეცნიერებათა ფაკ-ტი. მუშაობდა ადვოკატად. 1952—54 და 1956—58 იყო სოფ. მეურნ. ასოციაციის წევრი, 1959 — ხორცის წარმოების ეროვნ. ხუნტის პრეზიდენტი, 1960 — 62 სოფ. მეურნ. განვითარების გენ. ლიგის დელეგატი მატყლის წარმოების ეროვნ. ხუნტაში. 1962 ბ. აირჩიეს სენატორად ეროვნ. პარტიიდან. 1964 უარი თქვა სენატორობაზე და დაიკავა სოფ. მეურნ. ფედერ. ლიგის პრეზიდენტის პოსტი. 1969-იდან იყო მეცხოველეობისა და მიწათმოქმედების მინისტრი, 1972 მარტიდან ურუგვ. პრეზიდენტი. 1976 ქვეყნის სამხ. წრეებმა აიძულეს გადამდგარიყო.

**ბორდე** (Bordet) ჟიულ [1870, სუანი, — 1961, ბრიუსელი], ბელგ. მიკრობიოლოგი. 1892 დაამთავრა ბრიუსელის უნ-ტი. 1894 — 1901 მუშაობდა პარიზის პასტერის ინ-ტში. აქ მან რამდენიმე წელი დაჰყო ი. მეჩნიკოვის ლაბორატორიაში. 1901-იდან განაგებდა თავისსავე დაარსებულ პასტერის ინ-ტს ბრაბანტში, 1907-იდან კი ბრიუსელის უნ-ტის ბაქტერიოლოგიისა და პარაზიტოლოგიის კათედრას. ბ-ს ძირითად ნაშრომებში განხილულია იმუნიტეტისა და სეროთერაპიის საკითხები. ჟანგუსთან ერთად 1900 აღმოაჩინა კომპლემენტის ფიქსაციის რეაქცია, რ-საც იყენებენ ბაქტერიულ და ვირუსულ დაავადებათა *სეროდიაგნოსტიკისათვის,* ხოლო 1906 — ყივანახველის აღმძვრელი. აღწერა შრატოვანი სინჯი, რ-საც ბ ო რ დ ე ს ს ი ნ ჯ ი ეწოდება. 1919 მიენიჭა ნობელის პრემია.

**ბორდერ-ლესტერული ჯიშის ცხვარი,** სახორცე-სამატყლე ცხვრის ჯიში. გამოყვანილია ინგლისში XIX ს. შუა წლებში ლესტერული ცხვრის შევიოტთან შეჯვარებით. ტანადი ცხოველია, მოხდენილი, მოგრძო ტანი და ფართო სწორი ზურგი აქვს. ერკემლის ცოცხალი მასაა 90—100 კგ, ნერბისა 60—70 კგ. მატყლი ერთგვაროვანია 46—56-ე ხარისხისა, რბილი, ლამაზი ბზინვარება აქვს, სიგრძე 20—25 სმ. მატყლის ნაპარსი — ერკემლისგან 5—6 კგ, ნერბისგან 3—3,5 კგ. 100 ნერბი 170-მდე ბატკანს იგებს. იყენებენ უმთავრესად სამრეწვ. შეჯვარებისათვის. ნაჯვარ ცხვარს უუმჯობესდება ტანადობა, სახორცე თვისებები, მერძეულობა და ჩქარდება ადრეულობა.

**ბორდიგა** (Bordiga) ამადეო (1889—25. V. 1970), იტალიელი პოლიტ. მოღვაწე, ინჟინერი. 1910 მიემხრო სოციალ. მოძრაობას. I მსოფლიო ომის წლებში იყო სოციალ. პარტიის რევ. („შეურიგებელთა") ფრთის ერთ-ერთი ლიდერი, ხოლო ომის შემდგომ წლებში *აბსტენციონისტების* ლიდერი. ვ. ი. ლენინი არაერთგზის აკრიტიკებდა ბ-ს შეხედულებებს (იხ. «„მემარცხენეობის" საყმაწვილო სენი კომუნიზმში» და გამოსვლა კომინტერნის II კონგრესზე). სოციალ. პარტიაში იდეოლ. დაბნეულობის პერიოდში ბ-ს შეხედულებებს მხარი დაუჭირა პარტიის წევრთა მნიშვნელოვანმა ნაწილმა. 1921, როცა სოციალ. პარტიაში მომხდარი განხეთქილების შედეგად შეიქმნა იტალ. კომპარტია, ბ. გახდა მისი აღმასკომის თავ-რე. ფაშიზმის საფრთხის პირობებში ბ. ატარებდა სექტანტურ პოლიტიკას: უარს ამბობდა კომუნისტების მონაწილეობაზე ანტიფაშისტურ მოძრაობაში, ფაქტობრივად ეწინააღმდეგებოდა ერთიანი პროლეტ. ფრონტის ტაქტიკას, რაც მასებისაგან პარტიის მოწყვეტის საფრთხეს ქმნიდა. 1923 ბ. ფაქტობრივად ჩამოაშორეს პარტიის ხელმძღვანელობას. იტალ. კომპარტიის III ყრილობამ (1926) დაგმო მისი შეხედულებანი, ხოლო 1930 ბ. გარიცხეს პარტიიდან.

**ბორდიური** (ფრანგ. bordure<bord — კიდე), ნახატის, ტექსტის და სხვ. კიდეზე შემოვლებული არშია, ნაწიბური, ქობა, მრუდე ან სწორი ზოლი. საგზაო მშენებლობაში — ვიწრო ზოლი (ბორტის ქვები, ფილები), რ-იც გზის სავალ ნაწილს გამოყოფს გვერდულებისაგან, ტროტუარებისა და მისთ.; დეკორ. მებაღეობაში — დაბალი ნარგავები გზის, გაზონისა და სხვ. გასწვრივ.

**ბორდო** (Bordeaux), ქალაქი სამხრ.-დას. საფრანგეთში, მდ. გარონაზე, ბისკაიის ყურიდან 97 კმ. ჟირონდის დეპარტ. ადმ. ცენტრი. გიენის ოლქის ძვ. დედაქალაქი. 267 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 500 ათასზე მეტი (1968).

ძველად ბ. კელტ. დასახლება იყო, ხოლო რომაელთა მიერ გალიის დაპყრობის შემდეგ (ძვ. წ. I ს.) — რომაული პროვ. *აკვიტანიის* მთავარი ქალაქი. 507-იდან ბ. შედიოდა ფრანკთა სახელმწიფოს შემადგენლობაში. 732 აიღეს არაბებმა. 735 *კარლოს მარტელმა* წაართვა არაბებს. 1154 ინგლისელთა ხელში გადავიდა, როგორც ალიენორ აკვიტანელის მზითვი. 1453 საბოლოოდ შეუერთდა საფრანგეთს. ბ-ში მოხდა მრავალი სახ. აჯანყება (1548, 1635, 1650). საფრ. დიდი რევ. დროს *ჟირონდისტების* მთავარი დასაყრდენი პუნქტი იყო. „კონტინენტურმა ბლოკადამ" შეაფერხა ბ-ს ვაჭრობა. 1814 მარტში ბ. ბურბონებს მიემხრო. საფრ.-პრუსიის ომის (1870—71), I და II მსოფლიო ომების დროს ბ. საფრ. მთავრობის დროებითი ადგილსამყოფელი იყო. 1940 შემოდგომაზე ოკუპირებულ იქნა გერმ. ფაშისტების მიერ. 1944 აგვ. გაათავისუფლეს ფრანგმა პატრიოტებმა.

ბ. ეროვნ. მნიშვნელობის სამრეწვ. და სატრანსპ. ცენტრია. დიდი სარკინიგზო კვანძი და ნავსადგური (შედიან საოკეანო გემებიც). შემოაქვთ უმთავრესად ნავთობი, ქვანახშირი, ფოსფატები, მცენარეული ზეთი, შაქარი, ყავა და კაკაო; გააქვთ ნავთობპროდუქტები, ხე-ტყე, ქსოვილები, ღვინო, ხილისა და თევზის კონსერვები. ბ-სა და მის გარეუბნებში განვითარებულია ნავთობგადამუშავება, გემთ- და ავიამშენებლობა, მანქანათსაშ., მეტალ., ქიმ., ხის დასამუშ., საფეიქრო, კვების მრეწველობა. ბ-ს საფრანგეთის „მეღვინეობისა და ღვინით ვაჭრობის დედაქალაქს" უწოდებენ.

ბ-ს არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: რომაული ამფითეატრის ნანგრევები (III ს.), რომანულ-გოტიკური სტილით ნაგები სენ-სერენის (XI — XIII სს.) და სენტ-კრუას (XII—XIII სს.) ეკლესიები და სენტ-ანდრეს კათედრალი (XII—XIV სს.), სენ-მიშელის (XIV—XVI სს.) გოტიკური ეკლესია, ქალაქის ძვ. კარი (ბურგონის, დიჟოსი, „დიდი-ზარისა" და სხვ.). შუა საუკ. ქალაქის მარაოსებრ განლაგებული ქუჩები ბირჟის მოედნისაკენ მიემართებოდა. XVIII ს-იდან შეიქმნა ახ. ქუჩები და მოედნები, სანაპიროები და კლასიცისტური სტილის შენობები (დიდი თეატრი, 1773—80; ქალაქის საბჭო 1773—84; კერძო საცხოვრ. სახლები), რ-თაც განსაზღვრეს თანამედროვე ბ-ს იერი. XX ს-იდან ქალაქი იზრდება გარეუბნების ხარჯზე (საცხოვრ. კომპლექსი პესაკში, 1922—26, არქიტ. ლე კორბუზიე). უნ-ტი (1441-იდან).

**ბორდოს სითხე** (საფრ. ქ. ბორდოს სახელიდან), მცენარეთა სოკოვანი და ბაქტერიული დაავადების საწინააღმდეგო ფართოდ გავრცელებული ქიმ. საშუალება. მზადდება გამოყენების დღეს. კრისტ. შაბიამნისა და ჩაუმქრალი კირის წყალში გახსნით. ბ. ს. საჭიროების მიხედვით სხვადასხვა კონცენტრაციისაა (0,5—1-იდან 3—5%-მდე). ხსნარი უნდა იყოს ნეიტრალური რეაქციის. ბ. ს-ს უმთავრესად იყენებენ ვაზის ჭრაქის (მილდიუმი), ვაშლისა და მსხლის ქეცის, კურკოვანთა ლაქიანობის

წინააღმდეგ საბრძოლველად. მცენარეთა შესხურების ვადები და დოზა დგინდება დაავადების აღმძვრელის ბიოლ. თავისებურებებისა და საერთო კლიმ. პირობების გათვალისწინებით.

**ბორეა** (ბერძნ. Boreas), ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში ჩრდ. ქარის ღვთაება. მის ადგილსამყოფელად თრაკია მიაჩნდათ. გამოსახავდნენ ძლიერი, ფრთოსანი მამაკაცის სახით. ბ., იგივე იტალიური ბორა, გადატანით ეწოდება ცივ, სუსხიან ქარს (შდრ. ქართ. ბორიო, ბორიაყი).

**ბორეალური ოლქი** (ლათ. borealis — ჩრდილოეთისა), მსოფლიო ოკეანის ზოოგეოგრაფიული ოლქი, რ-იც მდებარეობს *არქტიკულ ოლქსა* და *ტროპიკულ ოლქს* შორის. ბ. ო-თვის დამახასიათებელია ტემპ-რის მკვეთრი სეზონური ცვალებადობა 3-იდან 15 გრადუსამდე და მეტიც. ამასთან დაკავშირებით ბ. ო-ში მცხოვრებ ორგანიზმებს (იხ. *ბორეალური ორგანიზმები*) ტემპ-რის მნიშვნელოვანი მერყეობის ატანის უნარი შესწევთ. ბ. ო-ის ფაუნის სახეობრივი შემადგენლობა საკმაოდ მრავალფეროვანია. იგი თავისი *ბიომასით* მოსაზღვრე ოლქებს ჭარბობს. ხელშემწყობი საარსებო პირობების გამო აქ მასობრივადაა განვითარებული ფიტოპლანქტონი (პლანქტონური ერთუჯრედიანი წყალმცენარეები), რ-იც ზოოპლანქტონური და ბენთოსური ორგანიზმების პირველად საკვებ პროდუცენტს წარმოადგენს. ბ. ო. იყოფა ორ ქვეოლქად — ბორეოატლანტურად და ბორეოპაციფიკურად. ბორეოატლანტური ქვეოლქისათვის დამახასიათებელი ცხოველებიდან აღსანიშნავია: ძუძუმწოვრებიდან — ბისკაიური ვეშაპი, გრინდა, ზღვის ღორი, გრენლანდიური სელაპი, ქოჩორა სელაპი; ფრინველებიდან — თოლია, ალკა, ბატასინი, კაირა; თევზებიდან — ვირთევზა, კეფალი, ზღვის ენა, ზღვის ქორჭილა, ზღვის ეშმაკი; მოლუსკებიდან — მიტილუსი, ხამანწკა; კიბოსნაირებიდან — კალანუსი, ღორტავა; ბორეოპაციფიკურ ქვეოლქში ფართოდაა გავრცელებული ძუძუმწოვრებიდან რუხი ვეშაპი, იაპ. ვეშაპი, კუზიანი ვეშაპი, თეთრფარფლა დელფინი, ფაფრიანი სელაპი, ზღვის კატა, ზღვის წავი; ფრინველებიდან — ალკების ზოგი სახეობა, სხვადასხვაგვარი თოლია; ქვეწარმავლებიდან — ზღვის კუ; თევზებიდან — ზოგი ქაშაყი, დიოდონი, კეტა, ღურკანა, ნერკა, ივასი; მოლუსკებიდან—ხამანწკა; კიბოსნაირებიდან—კამჩატკური ცხრაფეხა, წყნარი ოკეანის კალანუსი; ზოგი სახეობის კანჩლეიანი და სხვ. *ა. ჯანაშვილი.*

**ბორეალური ორგანიზმები,** ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერი სარტყლის ზღვებში მცხოვრები ორგანიზმები (იხ. *ბორეალური ოლქი*). ბ. ო. ყველაზე მრავლად გვხვდება ზღვის სანაპირო ზონებში, ხოლო სიღრმისაკენ მათი რაოდენობა კლებულობს. სანაპიროებთან ხშირია ძოწეული და წაბლა წყალმცენარეები, მიტილუსი, ხამანწკა, სავარცხლურა, ღორტავა, ცხრაფეხა და სხვ. ამ ორგანიზმების *ბიომასა* უაღრესად დიდია. თევზებს შორის სარეწაო მნიშვნელობა აქვს ქაშაყს, ვირთევზას, სკუმბრიას, კამბალას, ზღვის ქორჭილასა და სხვ. ბორეალურ ოლქში მათ ყოველწლიურად 30 მლნ. ტ-მდე მოიპოვებენ. ბ. ო-ს შორის უმნიშვნელო რაოდენობითაა ვეშაპისნაირები და ფარფლფეხიანები. ბ. ო-ით განსაკუთრებით უხვია *პლანქტონი,* რ-ის პროდუქცია მსოფლიო ოკეანეში წლიურად 360 მლრდ. ტ აღწევს. მისი დიდი ნაწილი მოდის ბ. ო-ზე.

**ბორები,** ორფრთიანი მწერების ოთხი ოჯახის საერთო სახელწოდება. ზრდასრული ბ 12—15 *მმ* ზომისაა, უხვად შებუსული ან თითქმის შიშველი. პირის ორგანო განუვითარებელი აქვს, ამიტომ არ იკვებება და არსებობს იმ მარაგის ხარჯზე, რ-იც ლარვის სტადიაში დაგროვილი. ბ-ს ლარვა ჭიისმაგვარია, უთავო, აქვს პირის კაუჭები. ცხოვრობს ძუძუმწოვრების ორგანიზმში 3—11 თვე, იკვებება ჩირქოვანი გამონაყოფით, სისხლით ან ლიმფით. ორჯერ იცვლის კანს. მომწიფებული ლარვა გამოდის გარეთ, ეფლობა ბალახში, ხავსში, ნიადაგის ფხვიერ ფენაში და ჭუპრდება. ბ. გავრცელებულია მთელ დედამიწაზე. ცნობილია მისი 100-მდე სახეობა, რ-ებიც განეკუთვნებიან 4 ოჯახს: *კანის ბორასებრნი* (Hypodermatidae) — ჩლიქოსნებისა და მღრღნელების პარაზიტები; *კუჭის ბორასებრნი* (Gastrophilidae) — ცხენისა და მარტორქის პარაზიტები; *ღრუს* ანუ *ცხვირხახის ბორასებრნი* (Oestridae) — ჩლიქოსნებისა და ხორთუმიანების პარაზიტები; *ამერიკული კანის ბორასებრნი* (Cuterebridae). ბ-ს დიდი ზიანი მოაქვს მეცხოველეობისათვის.

**ბორელი** (Borel) ემილ (7. I. 1871, სენტ-აფრიკი, — 3. II. 1956, პარიზი), ფრანგი მათემატიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1921), პარიზის უნ-ტის პროფესორი (1909—1941), თანამედროვე მათ. ანალიზის რამდენიმე დარგის (განშლადი მწკრივები, ანალიზური ფუნქციის ცნების გაფართოება, სიმრავლეთა ზომა, დიოფანტური მიახლოებანი) შემქმნელი. პირველმა მიაქცია ყურადღება იმას, თუ რა დიდი მნიშვნელობა ჰქონდა გ. კანტორის იდეებს უსასრულო სიმრავლეების კლასიფიკაციის თაობაზე და გამოიყენა ისინი ფუნქციის შესახებ მოძღვრებაში (ჰაინე-ბორელის თეორემა). ბ-ის მიერ დაარსებული (1895) სერია „მონოგრაფიათა კრებული ფუნქციათა თეორიაში" უკვე 50 წელზე მეტია რაც არსებით გავლენას ახდენს გამოკვლევებზე ფუნქციათა თეორიის დარგში. ბ. მუშაობდა მათ. ფიზიკისა და ალბათობის თეორიის საკითხებზეც.

*თხზ.*: Leçons sur la théorie des fonctions, 3 éd., P., 1928; Leçons sur les fonctions de variables réelles, 2 éd., P., 1928; Leçons sur les séries divergentes, 2 éd., P., 1928; Вероятность и достоверность, М., 1964; Основные идеи алгебры и анализа, М.—Л., 1927.

**ბორელი** (Borelli) ჯოვანი ალფონსო (28. I. 1608, ნეაპოლი, — 31. XII. 1679, რომი), იტალ. ნატურალისტი. მესინისა (1649) და პიზის (1656) უნ-ტების პროფესორი. მოღვაწეობდა ფიზ., ასტრონ. და ფიზიოლ. დარგში. 1670 დაადგინა უკუპროპორციული დამოკიდებულება კაპილარულ მილში სითხის აწევის სიმაღლესა და მილის დიამეტრს შორის. გამოიგონა ჰელიოსტატი. თხზულებაში პლანეტების მოძრაობის შესახებ (1666) გამოთქვა ვარაუდი, რომ ციური სხეულების მოძრაობა განპირობებულია ორი ძალის — ცენტრიდანულისა და ცენტრისკენულის ურთიერთქმედებით. ბ. *იატროფიზიკის* ერთ-ერთი წარმომადგენელია. ანატ. და ფიზიოლ. საკითხებს იხილავდა მათ. და მექანიკის პოზიციებიდან. ნათელყო, რომ ცხოველებისა და ადამიანის კიდურებისა და სხეულის ნაწილების მოძრაობა სიარულის, სირბილის, ცურვისა და სიმძიმის აწევისას შეიძლება მექანიკის პრინციპების დახმარებით აიხსნას. მან პირველმა დაუკავშირა გულის მოძრაობა კუნთის შეკუმშვას; შეისწავლა გულმკერდის მოძრაობის მექანიკა და დაადგინა ფილტვების გაფართოების პასიურობა.

**ბორენა,** XI ს. ქართვ. პოეტი ქალი. მიეკუთვნება ღვთისმშობლისადმი მიძღვნილი ჰიმნი — დახვეწილი რითმებით გაწყობილი იამბიკო, წარწერილი მარიამ ღვთისმშობლის ხატის ზურგზე (დაცულია სვანეთში, ლენჯერის ეკლესიაში). ჰიმნის ბოლო, მეხუთე ტაეპში თვით ავტორია მოხსენიებული: „ქალწულო, მიხსენ ბორენა ჭირმრავალი". ზოგი მკვლევარი მას ბაგრატ IV-ის მეუღლედ ბორენა დედოფლად (XI ს.) მიიჩნევს. გამოთქმულია აგრეთვე მოსაზრება, რომ იამბიკოს ავტორი არის არა XI ს. მოღვაწე პოეტი ქალი, არამედ ცოტნე დადიანის მეუღლე, რ-იც XIII ს-ში ცხოვრობდა.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., რამდენიმე ახალი ფურცელი შოთა რუსთაველის ბიოგრაფიიდან, წგ.: რუსთაველი შ., ვეფხისტყაოსანი, წგნ. 1, თბ., 1970; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960. *ს. ცაიშვილი.*

**ბორენა,** საქართველოს დედოფალი XI ს-ში, ბაგრატ IV-ის მეუღლე, ოსთა მეფის ასული. ბაგრატმა იგი შეირთო ელენე დედოფლის გარდაცვალების შემდეგ.

*წყარო:* ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.


გ. ბორესკოვი.

**ბორენი** აშას (ნამდვ. სახელი და გვარია ალექსანდრე ალექსანდრეს ძე ბობრინსკი) (25. VIII. 1855 — 10. XII. 1890), რუსი მთარგმნელი. მსახურობდა ლაიბგვარდიის ჰუსართა პოლკში. 1881-იდან თბილისში კავკ. გენ.-გუბერნატორის ტიტულარული მრჩეველი იყო. 1885 თბილისში ფრანგ. ენაზე გამოსცა წიგნი „ლეოპარდის ტყავი შოთა რუსთაველის მიხედვით...", რ-იც გაზ. „დროებამ" (1885, № 29) გააკრიტიკა, არ მიიჩნია „ვეფხისტყაოსნის" არც თარგმანად და არც მიბაძვად. ეს წიგნი შემდგომ შევიდა ბ-ის თხზულებაში „აღმოსავლეთის ზღაპრები", რ-იც 1886 პარიზში გამოიცა. *ს. თურნავა.*

**ბორესკოვი** გიორგი კონსტანტინეს ძე [დ. 7 (20). IV. 1907, ომსკი], საბჭ. ფიზიკოს-ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966). სოციალ. შრომის გმირი (1967). დაამთავრა ოდესის პოლიტექ. ინ-ტი. სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყოფილების (ნოვოსიბირსკის) კატალიზის ინ-ტის დირექტორი. მისი შრომები ძირითადად კატალიზის საკითხებისადმია მიძღვნილი. ბ-მა დაადგინა, რომ კატალიზატორების ქიმ. შედგენილობა განაპირობებს მათს კუთრ კატალიზურ აქტივობას. მან შექმნა ზოგიერთი კატალიზატორის მომზადების მეცნ. საფუძვლები. ქიმ. რეაქტორების კონსტრუირებისა და ოპტიმიზაციისათვის გამოიყენა მათ. მოდელირების მეთოდი. მიიღო მრავალი ახ. კატალიზატორი და გამოიყენა ისინი კატალიზურ რეაქციებში, რ-ებიც მრეწველობაში დაინერგა. სახელმწ. პრემია (1942, 1953). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Катализ в производстве серной кислоты, М.—Л., 1954.


ნ. ბორი.

**ბორეცკები,** ნოვგოროდელ ბოიართა ოჯახი. 1471 ბ., კერძოდ მარფა ბორეცკაია და მისი ვაჟი დიმიტრი ისააკის ძე, სათავეში ჩაუდგნენ მოსკოვისადმი მტრულად განწყობილ ნოვგოროდელ ბოიარებს, რ-ებიც ლიტვასთან შეერთების მომხრენი იყვნენ და ამის თაობაზე მოლაპარაკება ჰქონდათ ლიტვ. დიდ მთავარ კაზიმირ IV-თან. 1471 მდ. შელონთან ბრძოლაში მოსკ. ლაშქარმა დაამარცხა ნოვგოროდელები და დაატყვევა მათი მთავარსარდალი დიმიტრი ისააკის ძე. იგი სიკვდილით დასაჯეს. ნოვგოროდის მოსკოვთან შეერთების (1478) შემდეგ ივანე III-ის ბრძანებით მარფა ბორეცკაია დააპატიმრეს, მოსკოვში გაასახლეს და ქონებაც ჩამოართვეს.

**ბორზია,** ქალაქი (1950-იდან) რსფსრ ჩიტის ოლქში, მდ. ბორზიაზე (ამურის აუზი). ბორზიის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი (ხაზები კარიმსკაიას, ზაბაიკალსკისა და სოლოვიოვსკის მიმართულებით). 29 ათ. მცხ. (1974). ხორცკომბინატი, კარაქის ქ-ნა, რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები. სამედ. სასწავლებელი. ბ. დაარსდა 1899.

**ბორი** (Bohr) ნილს ჰენრიკ დავიდ (7. X. 1885, კოპენჰაგენი, — 18. XI. 1962, იქვე), დანიელი ფიზიკოსი, ატომის კვანტური თეორიის შემქმნელი. დიდი წვლილი შეიტანა კვანტური მექან., ატომის ბირთვის,

ბირთვული რეაქციებისა და ელემენტარული ნაწილაკების გარემოსთან ურთიერთქმედების პროცესების თეორიის დამუშავებაში. 1908 დაამთავრა კოპენჰაგენის უნ-ტი. მუშაობდა კემბრიჯში ჯ. ჯ. ტომსონთან და მანჩესტერში ე. რეზერფორდთან (1911—12). 1916-იდან კოპენჰაგენის უნ-ტის თეორ. ფიზ. კათედრის გამგეა. 1920-იდან სიცოცხლის უკანასკნელ დღეებამდე ხელმძღვანელობდა მის მიერ დაარსებულ თეორ. ფიზ. ინ-ტს კოპენჰაგენში. დან. ოკუპაციის შემდეგ (1943) წინააღმდეგობის ორგანიზაციამ ბ. მალულად გადაიყვანა ჯერ შვეციაში, ხოლო იქიდან ინგლ. სამხ. თვითმფრინავით აშშ-ში. იქ ბ. მონაწილეობდა ატომური ბომბის შექმნაში. 1945 დაბრუნდა სამშობლოში და აქტიურად ჩაება ატომური საშიშროების წინააღმდეგ ბრძოლაში.

1911 რეზერფორდმა გამოაქვეყნა ატომის აგებულების პლანეტური მოდელი, რ-ის თანახმად ატომის ცენტრში დადებითად დამუხტული ბირთვია მოთავსებული, მის ირგვლივ კი უარყოფითად დამუხტული ნაწილაკები — ელექტრონები მოძრაობენ. მაგრამ კლასიკური ფიზ. თანახმად ატომში ელექტრონის მდგრადი მოძრაობა შეუძლებელია და ამიტომ ატომმა, როგორც დინამ. სისტემამ, არ შეიძლება იარსებოს. ენერგიის დაკვანტვის პლანკისეული იდეიდან გამომდინარე, ბ-მა დაამუშავა და 1913 გამოაქვეყნა ატომის თეორია, რითაც დაასაბუთა ატომის პლანეტური მოდელი და ახსნა მისი გამოსხივების სპექტრის თავისებურებანი იმ დაშვებით, რომ ელექტრონის მოძრაობა ემორჩილება დამატებით პირობებს, ე. წ. *ბორის პოსტულატებს*. 1923 ბ-მა ჩამოაყალიბა ე. წ. შესაბამისობის პრინციპი, რ-იც ამყარებს კანონზომიერ კავშირს კლასიკური და კვანტური თეორიების ფორმულებს შორის. იმავე წელს ბ-მა ატომის საკუთარი მოდელის საფუძველზე პირველმა შეძლო მენდელეევის პერიოდული სისტემის კანონზომიერების ახსნა. მიუხედავად ამისა, ატომური ფიზ. მრავალი საკითხის გადაწყვეტისას ბორის თეორია უძლური აღმოჩნდა. უფრო სრულყოფილი თეორია შექმნეს 1924—1926 ლ. დე ბროილმა, ვ. ჰაიზენბერგმა და ე. შრედინგერმა. მას კვანტური მექანიკა ეწოდა. მაგრამ კვანტური მექან. იდეები ფორმალური მიღწევების მიუხედავად თავდაპირველად გაუგებარი რჩებოდა. კვანტური მექან. ფიზ. საფუძვლების და კლასიკურ ფიზიკასთან მისი კავშირის გამოსარკვევად საჭირო იყო კლასიკური (მაკროსკოპული) და კვანტური (მიკროსკოპული ატომურ და სუბატომურ დონეზე) ობიექტების დამახასიათებელი სიდიდეების გაზომვის პროცესისა და, ამ თეორიაში გამოყენებულ ცნებათა ფიზ. შინაარსის შემდგომი ღრმა ანალიზი. ეს ანალიზი მოითხოვდა დაძაბულ შრომას, რ-ის სიმძიმეც ბ-მა იტვირთა. მისი ინ-ტი ამგვარი გამოკვლევების ცენტრი გახდა. ბ-ის ძირითადი იდეა ის იყო, რომ მიკრონაწილაკის (მაგ., ელექტრონის) კლასიკური ფიზიკიდან აღებული დინამ. მახასიათებლები — მისი კოორდინატი, იმპულსი, ენერგია და ა. შ. — თავისთავად კი არ ახასიათებს მიკრონაწილაკს, არამედ მათი გარკვეული მნიშვნელობა და შინაარსი კლასიკურ ობიექტებთან ურთიერთკავშირში მჟღავნდება. ამ იდეას ფილოს. მნიშვნელობაც ჰქონდა. მან შესაძლებელი გახადა შექმნილიყო თანამიმდევრული, ზედმიწევნით ზოგადი თეორია, რ-მაც მიკროსამყაროში ცნობილი ყველა მოვლენა ახსნა. 1927 ბ-მა ჩამოაყალიბა კვანტური მექან. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი პრინციპი — *დამატებითობის პრინციპი*, ხოლო 1936 შემოიტანა ბირთვული ფიზიკისათვის მეტად მნიშვნელოვანი „შედგენილი ბირთვის მოდელი", რ-მაც თვალსაჩინო გახადა ბირთვული რეაქციების მიმდინარეობის ხასიათი.

ბ-ს მრავალი მოწაფე ჰყავდა მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში. კოპენჰაგენში მის მიერ შექმნილი თეორ. ფიზ. ინ-ტი საერთაშ. ცენტრად გადაიქცა. ამ ინ-ტში თანამშრომლობდნენ საბჭ. ფიზიკოსები ა. იოფე, ვ. ფოკი და ლ. ლანდაუ. ბ. ოთხჯერ იყო სსრკ-ში (1962 — საქართველოშიც) და მონაწილეობდა კონფერენციებსა და დისკუსიებში. 1929 იგი აირჩიეს სსრკ მეცნ. აკად. უცხოელ წევრად. იყო დანიის მეცნ. აკად. საპატიო პრეზიდენტი და უცხოეთის მრავალი აკად. და სამეცნ. საზ-ბის წევრი. ნობელის პრემიის ლაურეატი (1922). შრომისათვის „ატომი მშვიდობის საქმეში" მეორედ მიენიჭა ნობელის პრემია (1957).

*თხზ*.: Избр. научные труды, т. 1, М., 1970.

*ლიტ*.: პ ა რ კ ა ძ ე ვ., მეცნიერი და მებრძოლი, თბ., 1965; Нильс Бор. Жизнь и творчество, пер. с дат., М, 1967; Нильс Бор и развитие физики, пер. с англ., М., 1960.

**ბორი** (ლათ. Borum), B, მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგუფის ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 5, ატ. მასა 10,811. მონაცრისფრო-შავი კრისტალები, ქიმიურად სუფთა ბ. უფერულია, $t_{დნ}$ 2075°C, $t_{დუღ}$ 3860°C; სიმკვრივე 2300 $კგ/მ^3$. სიმაგრე მინერალოგიური სკალის მიხედვით 9, კრისტ. ბ. ნახევრად გამტარია, ჩვეულებრივ პირობებში ელექტრულ დენს ცუდად ატარებს. 800°C-მდე გაცხელებისას ბ-ის ელექტროგამტარობა მატულობს. ბუნებრივი ბ. ორი სტაბილური იზოტოპისაგან შედგება: $^{10}B$(19%) და $^{11}B$(81%). ცნობილია ბ-ის რამდენიმე კრისტ. მოდიფიკაცია. თავისუფალი ბ. პირველად მიიღეს ფრანგმა ქიმიკოსებმა ჟ. გეი-ლუსაკმა და ლ. ტენარმა (1808). ბ-ის ნაერთები მცირე კონცენტრაციებით ფართოდაა გავრცელებული ბუნებაში, ისინი ბორსილიკატების, ბორატების, ბორალუმინსილიკატებისა და სხვა მინერალების სახით შედიან სხვადასხვა ამოფრქვეულ და დანალექ ქანებში. ბ-ის ნაერთები ნაპოვნია ნავთობის წყლებში, ზღვის წყალში, მლაშე ტბებში, ცხელ წყაროებში, ვულკანურ ტალახში და სხვ. ჩვეულებრივ პირობებში ბ. ქიმიურად საკმაოდ ინერტულია, ტემპ-რის მომატებისას მისი აქტიურობა იზრდება და უერთდება ჟანგბადს, გოგირდს, ჰალოგენებს. ჰაერზე 700°C-მდე გახურებისას ბ. იწვის მოწითალო ალით და წარმოიქმნება უფერო, მინისებრი მასა — ბ-ის ანჰიდრიდი $B_2O_3$. ბ-ის გახურებით აზოტთან (900°C უფრო მაღალ ტემპ-რაზე) წარმოიქმნება *ბორის ნიტრიდი* — BN, ნახშირბადთან — *ბორის კარბიდი* $B_4C$, ლითონებთან — ბორიდები. წყალბადთან ბ. თითქმის არ რეაგირებს. ბ-ის ჰიდრიდები (*ბორწყალბადები*) არაპირდაპირი გზით მიიღება. წითლად ვარვარების ტემპ-რაზე ბ. ურთიერთქმედებს წყლის ორთქლთან: $2B+3H_2O=B_2O_3+3H_2$. ჩვეულებრივ ტემპ-რაზე ბ., გარდა კონცენტრირებული აზოტმჟავასი, რ-იც მას ჟანგავს *ბორმჟავად* $H_3BO_3$, მჟავებში არ იხსნება. ნელა იხსნება ტუტეების კონცენტრირებულ ხსნარებში და წარმოქმნის *ბორატებს*. კომპლექსნაერთებში ბ-ის ატომის საკოორდინაციო რიცხვი 4-ის ტოლია. ბ-ის კომპლექსნაერთებია ბორჰიდრიდი, მაგ., $Na[BH_4]$ და ბორფთორწყალბადმჟავა $H[BF_4]$, რ-იც მიიღება $BF_3$-ის და HF-ის ურთიერთქმედებით. ბ-ისა და მისი ნაერთების განსაკუთრებული თვისებაა მათი მსგავსება სილიციუმთან და მის ნაერთებთან. მაგ., ბ-ის ანჰიდრიდს, სილიციუმის ანჰიდრიდის მსგავსად, სუსტი მჟავური თვისებები აქვს, იხსნება HF-ში და წარმოქმნის აქროლად $BF_3$ (სილიციუმისა კი—აქროლებად $SiF_4$-ს). ბორწყალბადები (ბორანები) სილიციუმწყალბადების მსგავსია, ბ-ის კარბიდი კი — სილიციუმკარბიდისა. დიდ ინტერესს იწვევს ბ-ის ნიტრიდის მსგავსება გრაფიტთან და ალმასთან. ეს მსგავსება იმით აიხსნება, რომ ბ-ისა და აზოტის ატომები ერთად იმდენ სავალენტო ელექტრონს შეიცავენ, რამდენსაც ნახშირბადის ორი ატომი. ეს მსგავსება სხვა ნაერთებზედაც ვრცელდება, მაგ., ბორაზანი $BH_3-NH_3$ ეთანის $CH_3-CH_3$-ის მსგავსია, ბორაზენი $BH_2=NH_2$ და ბორაზინი $BH\equiv NH$ შესაბამისად ემსგავსება ეთილენს $CH_2=CH_2$ და აცეტილენს $CH\equiv CH$. მაღალი სისუფთავის ბ. (ნახევრადგამტარული ტექნიკისათვის) მიიღება $BCl_3$-ის წყალბადით აღდგენისას 1200°C-ზე, ან $BBr_3$-ის ორთქლის დაშლით 1500°C-მდე გავარვარებულ ტანტალის მავთულზე. სუფთა ბ-ის მიღება შეიძლება აგრეთვე ბორწყალბადების თერმული დაშლით. ბ-ს იყენებენ ფოლადის მექან. თვისებების გასაუმჯობესებლად. ფოლადის სიმტკიცეს 0,001-იდან 0,003%-მდე ბ-ის დამატებაც კი ზრდის. ბ-ის იზოტოპი $^{10}B$ ადვილად შთანთქავს ნეიტრონებს. ბ-სა და მის ნაერთებს იყენებენ რეაქტორების მარეგულირებელი ღეროების, აგრეთვე ნეიტრონების გამოსხივებისაგან დამცავი მასალის დასამზადებლად. ბ-ს და მის ნაერთებს — ნიტრიდს — BN, კარბიდს — $B_4C$, ფოსფიდს BP და სხვ. იყენებენ როგორც დიელექტრიკებს და ნახევრადგამტარულ მასალას; ფართოდ იყენებენ აგრეთვე ბორმჟავასა და მის მარილებს (პირველ რიგში *ბორაკს*), ბორიდებს და სხვ.

*ლიტ*.: Бор, его соединения и сплавы, К., 1960; Н е к р а с о в Б. В., Основы общей химии, 3 изд., т. 2, М., 1973.

ბ. ო რ გ ა ნ ი ზ მ შ ი. ბ. იმ ქიმ. ელემენტებს მიეკუთვნება, რ-ებიც ძალიან მცირე რაოდენობითაა მცენარეებისა და ცხოველების ქსოვილებში. ჯერ კიდევ უცნობია ის ფერმენტები, რ-ებისთვისაც ბ. აუცილებელი ელემენტია. მ. შკოლნიკის მონაცემების მიხედვით, ბ-ის ნაკლებობა იწვევს მცენარეში ატფ-ის შემცირებას, აგრეთვე ირღვევა ჟანგვითი ფოსფორილირების პროცესი. იმ ბიოქიმ. პროვინციებში, სადაც ნიადაგში ბ-ის ნაჭარბია, ჩნდება მცენარეთა დაავადებები — გიგანტიზმი, ქონდარობა და სხვ. ბ-ით ინტენსიურად დამლაშებულ ნიადაგებზე მცენარეულობა არ ხარობს, რაც ბ-ის საბადოს არსებობაზე მიგვითითებს. ცხოველებისათვის ბ-ის მნიშვნელობა გამორკვეული არ არის. ბ-ის ჭარბი რაოდენობით შემცველი მცენარეებით კვების დროს ადამიანსა და ცხოველებში (ცხვარი, აქლემი) ირღვევა ნივთიერებათა ცვლა.

*ლიტ*.: С к о к Дж., Функция бора в растительной клетке, წგ.: Микроэлементы, пер. с англ., М., 1962.

**ბორი,** ქალაქი (1938-იდან) რსფსრ გორკის ოლქში, მდ ვოლგის მარცხ. ნაპირზე, ქ. გორკის პირდაპირ (1965-იდან მასთან ხიდითაა დაკავშირებული). რკინიგზის სადგ. (მოხოვიე-გორი). 59 ათ. მცხ. (1974). გემთშეკეთება, გემებისა და საპორტო მოწყობილობათა წარმოება. მუშის, სილიკატის, ლითონსაგლინავი, სარემონტო-მექან., ავტოსარემონტო, სავაჭრო მოწყობილობათა და სავაჭრო მანქანათსაშ. ქ-ნები. ავეჯის, ქეჩის, თექის ჩექმების, შალის პირველადი დამუშავების ფ-კები. საღამოს ინდუსტრ. ტექნიკუმი, კულტსაგანმან. სასწავლებელი. დასასვენებელი სახლი. ბ-ის შესახებ პირველი ცნობები გვხვდება XIV ს-ში.

**ბორი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (კიცხის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. მთისწინეთზე, მდ. ბორიმელას (ჩხერიმელას შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 400 *მ*, ორჯონიკიძიდან 10 *კმ*. კიცხის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. კიცხში (1,5 *კმ*).

ბ-ში გვიანდ. ბრინჯაოს ხანიდან მოყოლებული ადამიანის ცხოვრების უწყვეტი კვალი ჩანს. 1902—03 და 1907—09 აქ აღმოჩნდა არქეოლ. ნივთები. 1938

ბორი


არმაზულწარწერიანი ვერცხლის თასი.


ვერცხლის თასი.


საყურეები. ოქრო. ალმანდინი.


ხის ფეხის გარსაკრავები. ვერცხლი.


ბრინჯაოს დოქი.

არქეოლ. ექსპედიციამ (ხელმძღვ. მ. ივაშჩენკო) დაადგინა, რომ ეს სამარხეული ინვენტარი იყო. 1963 არქეოლ. გათხრებით (ხელმძღვ. გ. ცქიტიშვილი) გაირკვა, რომ ბ-ის მიდამოებში ათიოდე ჰა-ზე ბუდეებადაა გაფანტული ძვ. წ. I ს. — ახ. წ. III ს. საგვარეულო და საოჯახო სამაროვნები, მ. შ. II—III სს. ორი მდიდრული ნეკროპოლი. სამარხები ორი სახისაა: ქვევრსამარხები და ორმოსამარხები. აღმოჩნდა ოქროს სამკაული, ვერცხლის, ბრინჯაოსა და მინის ჭურჭელი. III ს. ერთ-ერთ თასზე გამოსახულია საკურთხევლის წინ მდგარი ცხენი. თასზე არმაზული წარწერაა: „ბუზმიპრ, კეთილი პიტიახში, სული მარადი". სავარაუდოა, რომ ბ. პიტიახშთა ერთ-ერთი რეზიდენცია იყო. ნივთები დაცულია ერმიტაჟში, ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში და საქართვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმში. ბ-ში დგას ფეოდ. ხანის დარბაზული ეკლესია.

*ლიტ.:* ამირანაშვილი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971; ცქიტიშვილი გ., ანტიკური ხანის შორაპნის საერისთავოს საკითხისათვის, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1964, [ტ.] 2. *გ. ცქიტიშვილი.*

**ბორიანი** ბაგრატ არტემის ძე [7 (19). IX. 1882, ელიზავეტპოლის გუბ., სოფ. ნიჟნი-ჩამბარაკი, — 1938], საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1903-იდან. 1905—07 რევოლუციის მონაწილე ბაქოში. 1912—13 იყო რსდმპ ბაქოს კომიტეტის წევრი, 1913—15 პარტიის თბილ. კომიტეტის წევრი. I მსოფლიო ომის წლებში ეწეოდა მუშაობას კავკ. ფრონტის ჯარისკაცებს შორის. არაერთხელ იყო რეპრესირებული. 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო რსდმპ (ბ) პეტერბ. კომიტეტის, 1917—18 — პარტიის ბაქოს კომიტეტის წევრი, საბუნჩო-ბალახნის რ-ნის წითელი გვარდიის მეთაური. აქტიურად მონაწილეობდა კავკასიაში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლაში. შემდეგში იყო პასუხსაგებ პარტ. და სახელმწ. სამუშაოზე მიწათმოქმედების სახ. კომისარიატში, სომხეთის რუს. განყოფილებაში, სსრკ-ის სახბანკის გამგეობის წევრი, ფინანსთა სახ. კომისარიატის კოლეგიის წევრი. პარტიის XV და XVI ყრილობებზე აირჩიეს საკ. კპ (ბ) ცენტრ. საკონტროლო კომისიის წევრად. იყო სრულიად რუს. ცაკის წევრი. ავტორია რამდენიმე სამეცნ. ნაშრომისა.

**ბორიანი სასუქი,** იხ. *მიკროსასუქი.*

**ბორიდები,** ბორის ნაერთები ლითონებთან. ბ-ს ახასიათებს როგორც ლითონური, ისე არალითონური (ნახევრად გამტარი) ნივთიერებების თვისებები. ლითონური თვისებებია: მაღალი თბო- და ელექტროგამტარობა, ლითონური ბზინვა, ტემპ-ის გადიდების შედეგად ელექტროწინაღობის კოეფიციენტის ზრდა. ბ-ის უმრავლესობა ძნელდნობადია (მაგ., $TaB_2$-ზე არ მოქმედებს მდუღარე თეზაფიც კი), ნაკლებად პლასტიკური და მეტად სალია (მიკროსისალე 20—30 *გნ/მ²*). $TiB_2$-ის სიმტკიცის ზღვარი გაგლეჯისას (როცა მისი ფორიანობა 2—3%-ს უდრის) 380 *მგნ/მ²*. $NbB_2$-ის დრეკადობის მოდულია 650 *გნ/მ²*, $TaB_2$-ის — 700 *გნ/მ²*, $Mo_2B_5$-ის—685 *გნ/მ²*, ხოლო $W_2B_5$-ისა— 790 *გნ/მ²*. ბ-ის მისაღებად ლითონთა ჟანგეულებს აღადგენენ ბორის კარბიდისა და მურის ნარევით ($MeO+B_4C+C \rightarrow MeB+CO$) ან ლითონთა ჟანგეულებისა და ბორის ანჰიდრიდის ნარევს აღადგენენ მურით ($MeO+B_2O_3+C \rightarrow MeB+CO$). არსებობს აგრეთვე ბ-ის მიღების მაგნიტოთერმული და სხვ. მეთოდები. ბ-ის ფხვნილის დაწნეხითა და შეცხობით ან ცხლად დაწნეხით ამზადებენ მკვრივ ნაკეთობებს. ბ-ს იყენებენ რადიოელექტრონიკაში (მაგ., ლანთანის ჰექსაბორიდისაგან ამზადებენ მძლავრი გენერატორების მოწყობილობათა და ხელსაწყოთა კათოდებს), ბირთვულ ტექნიკაში (სარეგულაციო მასალად და ბირთვული გამოსხივებისაგან დასაცავად), მეტალურგიაში (თერმოწყვილების ბუნიკების დასამზადებლად), მანქანათ- და ხელსაწყოთმშენებლობაში. პერსპექტიულია ბ-ის გამოყენება კომპოზ. მასალის დასაარმატურებლად.

**ბორითი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში, მდ. ძირულის მარჯვ. ნაპირზე, მდ. ხელმოსმულას შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ერეთა, ვაშლევი, კვესრევი, მაქათუბანი, საქასრია, უბისი, ციხისძირი). ზ. დ. 480 *მ*, ორჯონიკიძიდან 28 *კმ*, ძირულიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა). ღვინის ქ-ნა. დაწყ. და საშ. სკოლა, სკოლა-ინტერნატი, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.



ბორითი. ეკლესია. გვიანდ. შუა საუკუნეები.

**ბორირება,** ფოლადისა და ზოგიერთი სხვა ლითონის ნაკეთობათა ზედაპირის ბორით გაჯერება სისალის (HV-1400-მდე და Hm-2000-მდე), თბომედეგობისა და ცვეთამედეგობის გასაზრდელად. უფრო გავრცელებულია ბ-ის ელექტროლიზური მეთოდი: გამდნარ ბორაკში 930°C ტემპ-რაზე 6—8 საათს აყოვნებენ დეტალს (კათოდს) და გრაფიტს (ანოდს), რის შედეგად მიიღებენ 0,15—0,25 *მმ* სისქის ბორირებულ შრეს, რ-ის გარე ზონა შედგება FeB ბორიდისაგან, შიგა კი — $Fe_2B$ ბორიდისაგან. გამდნარ ბორაკს იშვიათად ფხვნილისებრ ბორის კარბიდს (30—40%) ან სილიციუმის კარბიდს (30%) უმატებენ. ზოგჯერ ბ-ის პროცესს ვაკუუმურ ღუმელში ან აირად ($H_2B_6+H_2$) არეში ატარებენ. ბ-ის შემდეგ საჭიროა დეტალის ზედაპირული ან იზოთერმული წრთობა.

ბ-ს იყენებენ საბურღი ტუმბოების მილისების, მცირე საღუნი საყალიბო და გამოსაჭიმი შტამპების, მატრიცების, პრესფორმების, ღერძების, გორგოლაჭებისა და სხვ. დამზადებისას.

**ბორის** I (გ. 2. V. 907), ბულგ. მთავარი 852—889. განამტკიცა სამთავრო ხელისუფლება. 864 (865) შემოიღო მართლმადიდებლური ქრისტიანობა. იბრძოდა ბულგ. ეკლესიის დამოუკიდებლობისათვის. მოქნილი პოლიტიკით მიაღწია იმას, რომ 879—880 ბულგარეთში საარქიეპისკოპოსო დააარსა. 886 ბულგარეთში მოიწვია მეთოდეს მორავიიდან განდევნილი მოწაფეები კლიმენტი, ნაუმი და სხვ. 889 ტახტი გადასცა თავის ვაჟს ვლადიმირს, თვითონ კი მიხეილის სახელით ბერად აღიკვეცა.

**ბორის** III (30. I. 1894, — 28. VIII. 1943), ბულგ. მეფე 1918—43. ფერდინანდ კობურგის ვაჟი. 1923 ხელი შეუწყო ა. *ცანკოვის* ფაშისტურ გადატრიალებას. ახორციელებდა პროგერმ. საგარეო პოლიტიკას, რის შედეგადაც ბულგარეთი მიემხრო (1941) აგრესიულ ბერლინის პაქტს და ჩაება II მსოფლიო ომში ფაშისტური გერმ. მხარეზე.

**ბორის გოდუნოვი** (დაახლ. 1552—13. IV. 1605), რუსეთის მეფე (1598 წ. 17 თებერვლიდან), ძველ მოსკოველ აზნაურთა გვარის წარმომადგენელი. მისი წინაპარი იყო თათარი მურზა, რ-ეც ივანე კალიტას დროს გაქრისტიანდა. დაახლ. 1570 ბ. გ-მა ცოლად შეირთო მალიუტა სკურატოვის (იხ. *სკურატოვ-ბელსკი* გ. ლ.) ასული და ამის წყალობით აღმოჩნდა სამეფო კარზე. დაახლ. 1574 ბ. გ-ის და ცოლად მოიყვანა უფლისწულმა თედორემ. 1580 ბ. გ-მა ბოიარობა მიიღო. მალე თედორეს გამეფების (1584) შემდეგ ბ. გ. სახელმწ. ერთპიროვნული მმართველი გახდა (1587). გვიანდ. წყაროების თანახმად, მოაკვლევინა ივანე IV-ის უმცროსი ვაჟი დიმიტრი. უშვილო თედორეს გარდაცვალების შემდეგ (1598) საერობო კრებამ ბ. გ. მეფედ აირჩია. მისი მმართველობის წლებში სამეფომ გარკვეულ წარმატებებს მიაღწია. იგი აგრძელებდა ივანე მრისხანის პოლიტიკას, რ-იც მიმართული იყო ცენტრალიზებული ფეოდ. სახელმწიფოს განმტკიცებისაკენ. ებრძოდა მსხვილ ბოიარებს. ამასთან იცავდა ფეოდალთა კლასის ძირითადი ნაწილის — საშუალო და წვრილი აზნაურობის ინტერესებს: ურიგებდა მათ ბოიართა და ეკლესიისათვის ჩამორთმეულ მიწებს, კიდევ უფრო შეზღუდა გლეხობის უფლებები. ცდილობდა რუსეთში ევრ. განათლება შეეტანა. უცხოეთში აგზავნიდა ახალგაზრდებს, იწვევდა სპეციალისტებს, გააუქმა ინგლ. ვაჭართა პრივილეგიები და გააფართოვა სავაჭრო კავშირები. შვედებთან ომის (1590—93) შედეგად დაიბრუნა ლივონიის ომის დროს დაკარგული მიწები. ატარებდა აქტ. ანტიოსმალურ პოლიტიკას. მნიშვნელოვნად განამტკიცა პოზიციები კავკასიაში, რაც კახეთის სამეფოსთან მჭიდრო კავშირს ემყარებოდა. 1585 კახეთს ეწვია ბ. გ-ის მოხელე დანილოვი. ალექსანდრე II კახთა მეფემ პასუხად ელჩები გაგზავნა მოსკოვს. 1587 დაიდო მოსკოვკახეთის მფარველობითი ხელშეკრულება. მოსკ. მთავრობამ თერგსა და ყოისუზე ციხეები აგო, ხოლო 1592, 1594, 1604 მოსკ. ჯარი ხელშეკრულებისა და კახეთის მეფეთა თხოვნის თანახმად დაღესტნელთა წინააღმდეგ იბრძოდა. ბ. გ-ის მმართველობის დროს გამწვავდა კლასობრივი წინააღმდეგობანი, რასაც გლეხთა აჯანყებები მოჰყვა.

ბ. გ. უეცრად გარდაიცვალა ცრუდიმიტრი I-თან ბრძოლის პერიოდში. მეფედ აირჩიეს მისი მცირეწლოვანი შვილი თედორე, რ-იც 1605 წ. 1 ივნ. მოსკ. აჯანყების დროს მოკლეს.

*ლიტ.:* ბერძენიშვილი ნ., რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII საუკუნეთა მიჯნაზე, მის წგ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგ. 4, თბ., 1967; История СССР. С древнейших времен до наших дней. Сер. 1, т. 2, М., 1966.



ბორის გოდუნოვი.

**ბორისევიჩი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე (დ. 21. IX. 1923, სოფ. ლუჩნოი-მოსტი, მინსკის გუბ.), საბჭ. ფიზიკოსი, ბელორ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969), ბელორ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი (1969). სკკპ წევრი 1945-იდან. 1950 დაამთავრა ბელორ. უნ-ტი. ბელორ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე (1955—69) და ინფრაწითელი სხივების ფიზ. ლაბორ. ხელმძღვანელი (1955-იდან). მისი ძირითადი შრომები ეხება აირულ ფაზაში რთული მოლეკულების ლუმინესცენციას, ინფრაწითელ სპექტროსკოპიასა და კვანტურ ელექტრონიკას. დაამუშავა აგზნებულ მოლეკულათა ტემპ-რის და სხვა მახასიათებლების განსაზღვრის ოპტ. მეთოდები. დაადგინა შთანთქმის ინფრაწითელი ზოლების ინტეგრ. ინტენსივობის დამოკიდებულება ტემპ-რისაგან. სპექტრის ინფრაწითელი უბნისათვის შექმნა ახ. ტიპის დისპერსიული ფილტრები. გამოიგონა სელექციური დანაკარგების მქონე კვანტური გენერატორები. სსრკ VII—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 5 ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.:* Возбуждённые состояния сложных молекул в газовой фазе, Минск, 1967.

**ბორისენკო** ვასილი ვასილის ძე [დ. 12 (25). IV. 1904, ნოვობორისოვი, მინსკის გუბ.], ბელორ. საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, ბელორ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969). სკკპ წევრი 1928-იდან. შრომებს აქვეყნებს 1932-იდან. მისი ძირითადი გამოკვლევები ეხება ბელორ. ლიტ-რაში რეალიზმის განვითარებას, ბელორ. კლასიკოსთა შემოქმედებას. ავტორი და შემდგენელია ბელორ. ლიტ-რის სახელმძღვანელოებისა და ქრესტომათიისა, კრებულებისა „რევოლუციამდელი ბელორუსული პროზა" (1965), „რევოლუციამდელი ბელორუსული პოეზია" (1967) და სხვ. დაჯილდოებულია 4 ორდენით.

**ბორისთენესი** (ბერძნ. Borysthenēs), 1. შავი ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილში მდ. დნეპრის შესართავთან მდებარე ქ. *ბერეზანის* ბერძნ. სახელწოდება ანტ. ხანაში. 2. მდ. დნეპრის ბერძნ. სახელწოდება ანტ. წყაროებში (ჰეროდოტე, სტრაბონი, პლინიუს უფროსი და სხვ.).



ა. ბორისიაკი.

**ბორისიაკი** ალექსი ალექსის ძე [22. VII (3. VIII). 1872, რომნი, — 15. II. 1944, მოსკოვი], საბჭ. პალეონტოლოგი და გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929, წ.-კორ. 1921). 1896 დაამთავრა პეტერბ. სამთო ინ-ტი და 1932-მდე მუშაობდა გეოლ. კომიტეტში. 1911—30 ლენინგრ. სამთო ინ-ტის პროფესორი და ისტ. გეოლ. კათედრის გამგე. 1939—42 მოსკ. სახელმწ. უნ-ტის პალეონტოლ. კათედრის დამფუძნებელი და ხელმძღვანელი. 1930—44 სსრკ მეცნ. აკად. პალეონტოლ. ინ-ტის დირექტორი. ბ. სათავეში ედგა ხერხემლიანთა პალეონტოლ. საბჭ. სკოლას. მისი ძირითადი შრომები ეძღვნება ფაციესების შესწავლას, ზოგადი პალეონტოლ. საკითხებს, იურულ მოლუსკებს, ხერხემლიანთა და განსაკუთრებით ძუძუმწოვართა პალეონტოლოგიას.

*თხზ.*: Курс исторической геологии, 4 изд., Л.—М., 1935; Курс палеонтологии, ч. 1—3, М.—П., 1905—19; Основные проблемы эволюционной палеонтологии, М.—Л., 1947.

*ლიტ.*: А. А. Борисяк, М.—Л., 1947; Памяти академика А. А. Борисяка. [Сб. ст.], М.—Л., 1949.

**ბორისი და გლები,** კიევის მთავარ *ვლადიმირ სვიატოსლავის ძის* უმცროსი ვაჟიშვილები. დაახლ. 987—989 ბორისმა მამისაგან როსტოვი მიიღო, გლებმა — მურომი. ვლადიმირის სიკვდილის შემდეგ, 1015 დაწყებულ შინაომში ბ. და გ. მოკლა უფროსმა ძმამ სვიატოპოლკმა. 1071 რუს. მართლმადიდებლურმა ეკლესიამ ბ. და გ. წმინდანებად შერაცხა.



ი. ბორისოვა.

**ბორისისა და გლების მონასტერი** (დაბა ბორისოგლებსკიში, იაროსლავის ოლქის ქ. როსტოვის მახლობლად), XVI ს. I ნახ. რუს. არქიტ. ძეგლი. ცენტრ. სწორკუთხა მოედნის ირგვლივ განლაგებულია ბორისისა და გლების ტაძარი (1522—24, მიაწერენ არქიტ. გ. ბორისოვს), ხარების ეკლესია (1524—26; არქიტ. გ. ბორისოვი; გადაკეთებულია XVII ს-ში), სატრაპეზოთი, სენაკები (XVI ს.); სამრეკლო (1680). მონასტერს გარს აკრავს გეგმით სწორკუთხა გალავანი, რ-შიც სიმეტრიულად დატანებულია 14 კოშკი და ჭიშკრებზე დაშენებული 2 ეკლესია (XVII ს.).



ბორისისა და გლების მონასტერი. ცენტრში—ტაძარი (1522—24). მარცხნივ—ხარების ეკლესია სატრაპეზოთი (1524—26). ხუროთმოძღვარი გ. ბორისოვი.

**ბორის კარბიდი,** $B_4C$, ბორისა და ნახშირბადის ნაერთი. შავი ფერის კრისტალები, სიმკვრივე 2520 *კგ/მ*$^3$, $t_{დნ}$ 2360°C; სიმაგრით მხოლოდ *ალმასსა* და *ბორაზონს* ჩამორჩება. ბ. კ-ს იყენებენ აბრაზიულ, ნახევრადგამტარულ და ნეიტრონების შთამნთქმელ მასალად.

ბორნეოლი.

**ბორისლავი,** ქალაქი (1940-იდან) უკრ. სსრ ლვოვის ოლქში, კარპატების მთისწინეთში, ლვოვიდან 108 *კმ*, რკინიგზის სადგ., საავტ. გზების კვანძი. 36 ათ. მცხ. (1974). მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. ნავთობმოპოვებითი, ოზოკერიტისა და გაზოლინის მრეწვ.; ქიმ., ფაიფურის, ავტოსარემონტო, სარემონტო-მექან., აირგადასამუშ. ქ-ნები. სამკერვალო, ფეხსაცმლის ფ-კები. ხის დასამუშ., მსუბუქი და კვების მრეწვ. საწარმოები. სამედ. სასწავლებელი. ისტ. წყაროებში ბ. პირველად მოხსენიებულია 1387.

**ბორის მაგნეტონი,** ელემენტარული მაგნ. მომენტის ერთეული, რ-იც ელექტრონის საკუთარი (სპინური) მაგნ. მომენტის ტოლია. ბ. მ. $\mu_B=(9{,}2732\pm0{,}0006)\times10^{-24}$ *ჯ/ტლ*$=(9{,}2732\pm0{,}0006)\cdot10^{-21}$ *ერგ/გს*. სახელი ეწოდა ნ. *ბორის* პატივსაცემად (იხ. აგრეთვე *მაგნეტონი*).

**ბორის ნიტრიდი,** BN, ბორის ნაერთი აზოტთან. ბ. ნ. მიიღება ბორისა და აზოტის 2000°C-ზე უფრო მაღალ ტემპ-რაზე გახურებისას ან ბორის ანჰიდრიდისა და აღმდგენლების (ნახშირი, მაგნიუმი) ნარევის გახურებით ამიაკის ატმოსფეროში. ამ პირობებში მიიღება BN-ის α-ფორმა, თეთრი ფხვნილი, რ-იც თავისი კრისტალური სტრუქტურით გრაფიტის მსგავსია. მაღალი ტემპ-რისა და წნევის დროს კატალიზატორების მონაწილეობისას გრაფიტისმაგვარი ჰექსაგონალური ფორმა გარდაიქმნება მკვეთრად განსხვავებული თვისებების მქონე კუბურ ალმასისმაგვარ β-ფორმად (ბ ო რ ა ზ ო ნ ი). ბორაზონის სიმაგრე უახლოვდება *ალმასის* სიმაგრეს. ჩვეულებრივი (გრაფიტისმაგვარი) ბ. ნ. ოთახის ტემპერატურაზე ქიმიურად საკმაოდ ინერტულია. ბ. ნ-გან მზადდება ცეცხლგამძლე მასალა, ნახევრად გამტარები, დიელექტრიკები, ნეიტრონის შთამნთქმელები. ბორაზონს იყენებენ აგრეთვე ზემაგარი აბრაზიული მასალის დასამზადებლად.

*ლიტ.*: Самсонов Г. В., Портной К. И., Сплавы на основе тугоплавких соединений, М., 1961.

**ბორისოგლებსკი,** ქალაქი რსფსრ ვორონეჟის ოლქში, მდ. ვორონის მარცხ. ნაპირას, რკინიგზის სადგ. მოსკოვ—ვოლგოგრადის ხაზზე. 67 ათ. მცხ. (1974). ქიმ., მანქანათსაშ., თუჯჩამომსხმელი, სახარატო მასრების, აგურის, ბეტონის, ასფალტ-ბეტონის, რძის, ლუდის ქ-ნები. ქ-ნა „მეტალისტი", ხორც-საკონსერვო, პურ- და წისქვილკომბინატები. ფეხსაცმლის, სამკერვალო, წინდა-ტრიკოტაჟის ფ-კები. პედ. ინ-ტი, საგზაო, სალამოს ინდუსტრ., სას.-სამ. და აღრიცხვის მექანიზაციის ტექნიკუმები, სამედ., პედ. და მუს. სასწავლებლები. დრამ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა XVII ს-ში როგორც გამაგრებული პუნქტი.

**ბორისოვა** იულია კონსტანტინეს ასული (დ. 17. III. 1925, მოსკოვი), რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1969). რსფსრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1966). 1949 დაამთავრა შჩუკინის სახ. თეატრ. სასწავლებელი. იმავე წელს ჩაირიცხა ვახტანგოვის სახ. თეატრში. ბ. ფართო დიაპაზონის მსახიობია. მისი შესრულება გამოირჩევა დრამატიზმითა და ლირიზმით, დახვეწილი ტექნიკითა და ოსტატობით. განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია თანამედროვე გმირი ქალების როლებში: პავლინა (სოფრონოვის „მზარეული ქალი", „გათხოვილი მზარეული ქალი"), ლიუსკა (ცნორეს „ორი და"), ნატაშა, ვალკა (არბუზოვის „ქალაქი გარიჟრაჟზე", „ირკუტსკული ამბავი"), გელენა (ზორინის „ვარშავული მელოდია") და სხვ. სტილის ფაქიზი გრძნობით ასრულებს ბ. როლებს კლასიკურ დრამატურგიაში: ანისია (მამინ-სიბირიაკის „ოქროს ფსკერზე"), ნასტასია ფილიპოვნა („იდიოტი" დოსტოევსკის მიხედვით), ტურანდოტი (გოცის „პრინცესა ტურანდოტი") და სხვ. მონაწილეობდა ფილმებში: „იდიოტი" (ნასტასია ფილიპოვნა), „საბჭოთა კავშირის ელჩი" (კოლცოვა). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ბორისოვები,** ძმები-დეკაბრისტები, ა ნ დ რ ი ა ი ვ ა ნ ე ს ძ ე [1798 — 30. IX (12. X) 1854, სოფ. მალაია-რაზვოდნაია, ირკუტსკის გუბ.] და პ ე ტ რ ე ი ვ ა ნ ე ს ძ ე [1800 — 30. IX (12. X). 1854, სოფ. მალაია-რაზვოდნაია, ირკუტსკის გუბ.], 1818 დააარსეს ფარული „პირველი თანხმობის საზოგადოება", რ-იც შემდგომში გარდაიქმნა ფარულ პოლიტ. „ბუნების მეგობართა საზოგადოებად", ხოლო 1823— *შეერთებულ სლავთა საზოგადოებად*. 1825 მარტში მის თავ-რედ აირჩიეს პეტრე ბ., რ-მაც დეკაბრისტების სამხრეთის საზ-ბასთან გაერთიანებისას (1825) მოითხოვა, რომ მომავალ გადატრიალებას არ ჰქონოდა სამხ. ხასიათი. იგი მოძრაობაში ადგილ. მოსახლეობის ჩაბმის მომხრე იყო. ბ. შევიდნენ ჯგუფში, რ-საც დაევალა მოემზადებინა ალექსანდრე I-ზე თავდასხმა. ჩერნიგოვის პოლკის აჯანყების დღეებში ცდილობდნენ მიემხროთ სხვა სამხ. ნაწილები. გამოძიებისას განსაკუთრებული სიმტკიცე გამოიჩინეს. ორივეს მიუსაჯეს სამუდამო კატორღა, რ-იც ჯერ 20, შემდეგ 13 წლის პატიმრობით შეუცვალეს. ციმბირში სათავეში ჩაუდგნენ დემოკრ. წრეს. პეტრეს სიკვდილის შემდეგ ფსიქიკურად დაავადებულმა ანდრიამ თავი მოიკლა.

**ბორისოვი,** ქალაქი ბელორ. სსრ მინსკის ოლქში, მინსკიდან 65 *კმ*, მოსკოვ—მინსკის სარკინიგზო მაგისტრალზე. ნავმისადგომი მდ. ბერეზინაზე. რკინიგზის სადგ.; 95 ათ. მცხ. (1974). მანქანათსაშ. (ავტოსატრაქტორო, ელექტრომოწყობილობის, ჰიდროაპარატურის და სხვ. ქ-ნები), ლითონდასამუშ., ხის დასამუშ., ქიმ., კვების მრეწვ. საწარმოები. პიანინოს ფ-კა („ბელარუსი"), რკინაბეტონის ნაკეთობათა, მინის ქ-ნები. სამედ. სასწავლებელი, პოლიტექნიკუმი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბორისოვის სამაროვანი,** V—XIV სს. სამაროვანი ქ. გელენჯიკთან (რსფსრ, კრასნოდარის მხარე). 1911—13 გაითხარა 135 სამარხი (ვ. სახანევი). V—VII სს. ინჰუმაციურ ორმოსამარხებსა და ქვაყუთებში აღმოჩნდა სამეურნეო და საბრძოლო იარაღი, ლითონის სამკაული, იმპორტული მძივები. VIII—IX სს-ში ჭარბობს კრემაციული სამარხები. ბ. ს-ის არქეოლ. მასალას დიდი მნიშვნელობა აქვს ჯიქების ისტორიისა და ადიღეს ტომებში (თანამედროვე ადიღეელების, ჩერქეზებისა და ყაბარდოელების წინაპრები) კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბების შესწავლისათვის.

**ბორისოვ-მუსატოვი** ვიქტორ ელპიდეფორის ძე [2 (14). IV. 1870, სარატოვი, — 26. X (8. XI). 1905, ტარუსა], რუსი მხატვარი. სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1890—91 და 1893—95), პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1891—93) და პარიზში ფ. კორმონის სტუდიაში (1895—98). მოსკ. მხატვართა ამხანაგობის წევრი და ერთ-ერთი მეთაური 1899-იდან. რუს მხატვართა კავშირის წევრი (1904-იდან). 1898-იდან უმთავრესად ცხოვრობდა სარატოვში, 1903-იდან — პოდოლსკსა და ტარუსაში. შემოქმედების სიმწიფის პერიოდის (1900-იანი წლებიდან) მისი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია პლენერული ფერწერის შერწყმა დეკორაციულობასთან (ე. წ. „დეკორაციული პლენერიზმი"). ბ.-მ. განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევს პეიზაჟის ემოციურ მხარეს. მან დიდი გავლენა მოახდინა XX ს. დასაწყისის რუს. ფერწერაზე, განსაკუთრებით „*გოლუბაია როზას*" შემოქმედებითი გაერთიანების მხატვრებზე. ნამუშევრები: „მაისის ყვავილები" (1894), „გობელენი" (ტემპერა, 1901), „ზურმუხტის ყელსაბამი" (ტემპერა, 1903 — 04; ყველა—ტრეტიაკოვის გალერეა).

**ბორისპოლი,** ქალაქი უკრ. სსრ კიევის ოლქში, კიევ — ხარკოვის გზატკეცილზე, ბორისპოლის რ-ნის ცენტრი. კიევიდან 38 *კმ*. რკინიგზის სადგ.; 36 ათ. მცხ. (1974). კვების მრეწვ. საწარმოები, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნა, სამკერვალო ფ-კა. ისტ.-

მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. კიევის აეროპორტი. ქალაქი ცნობილია XVI ს. ბოლოდან.

**ბორის პოსტულატები,** ძირითადი დაშვებები, რ-ებიც შემოიღო დან. ფიზიკოსმა ნ. *ბორმა* (1913) ატომის თვისებების ასახსნელად. ეს დაშვებები საფუძვლად უძევს ბორის ატომის თეორიას. ბ. პ-ის სრული ფორმულირება ასეთია:

1. ატომური სისტემა მდგრადია მხოლოდ „სტაციონარულ მდგომარეობებში", რაც შეესაბამება ატომის ენერგიის მნიშვნელობების დისკრეტულ თანამიმდევრობას. ამ ენერგიის ყოველგვარი ცვლილება დაკავშირებულია ატომის ერთი სტაციონარული მდგომარეობიდან მეორეში გადასვლასთან.

2. აღნიშნული სტაციონარული მდგომარეობები განისაზღვრება იმ პირობით, რომ შესაბამის ორბიტაზე მოძრავი ელექტრონის იმპულსის მომენტი პლანკის მუდმივას ჯერადი იყოს: $mvr = nh/2\pi$.

3. ატომის მიერ ენერგიის შთანთქმა და გამოსხივება ხდება კანონის მიხედვით, რ-ის თანახმად, გადასვლასთან დაკავშირებული გამოსხივება მონოქრომატულია და აქვს ისეთი $\nu$ სიხშირე, რომ $h\nu = E_1 - E_2$, სადაც $h$ არის პლანკის მუდმივა, $E_1$ და $E_2$ — ატომის ენერგიები განსახილველ სტაციონარულ მდგომარეობებში.

**ბორის რადიუსი,** ნ. ბორის ატომის თეორიის თანახმად, წყალბადის ატომში ელექტრონის პირველი (ბირთვთან უახლოესი) ორბიტის რადიუსი. აღინიშნება $a_0$ სიმბოლოთი. ბ. რ. უდრის $(5{,}29167 \pm 0{,}00007) \cdot 10^{-9}$ სმ $= 0{,}529$ Å და გამოისახება უნივერს. მუდმივებით $a_0 = \hbar^2/me^2$, სადაც $\hbar$ არის პლანკის მუდმივა, გაყოფილი $2\pi$-ზე, $m$ და $e$ — ელექტრონის მასა და ელექტრული მუხტი. *კვანტურ მექანიკაში* ბ. რ. განისაზღვრება როგორც ბირთვიდან ის მანძილი, რ-ზეც წყალბადის ალუგზნებელ ატომში უდიდესი ალბათობით შეიძლება აღმოვაჩინოთ ელექტრონი (იხ. *ატომი*).

**ბორის ძნელაძის მწვერვალი,** მწვერვალი ყაზბეგის რ-ნში, კავკასიონის განშტოებზე — შავანის ქედის სამხრ. ნაწილში. სიმაღლე 4000 მ. აგებულია იურული თიხაფიქლებით. დამახასიათებელია ნივალური ლანდშაფტი. მისასვლელი გზა აქვს მდ. ხდის (თერგის შენაკადი) სათავიდან. ადრე სამხრეთ შავანა ეწოდებოდა, ხოლო 1938, როცა მწვერვალზე პირველი ასვლა მოეწყო (ხელმძღვ. კ. ჯავრიშვილი), ბორის *ძნელაძის* სახელი დაარქვეს.
*მ. უთმელიძე.*

**ბორმჟავა,** ორთობორმჟავა, $H_3BO_3$, სუსტი, სამფუძიანი არაორგ. მჟავა. უფერო, ქერცლის მსგავსი კრისტალებია, იხსნება ცხელ წყალში, სპირტში და სხვა ორგ. გამხსნელებში. გახურებისას კარგავს წყალს და მიიღება ჯერ მეტაბორმჟავა $HBO_2$, შემდეგ კი ბორის ანჰიდრიდი — $B_2O_3$. ბ-ს ურთიერთქმედებით სპირტებთან კონცენტრირებული გოგირდმჟავას თანაობისას მიიღება ბ-ს ეთერები. ბ-ს ეთერები მწვანე ალით იწვის, რასაც ბორის თვისებით რეაქციად იყენებენ. ბ-ს იყენებენ აგრეთვე სამინანქრო ნაკეთობათა წარმოებაში. ლაბორ. პრაქტიკაში მისგან ამზადებენ ბუფერულ სისტემებს. მედიცინაში ბ. იხმარება ანტისეპტიკურ საშუალებად. მის წყალხსნარს იყენებენ პირის ღრუსა და ხახაში გამოსავლებად, თვალების ამოსაბანად; ბ-ს შემცველ მალამოებს, პასტებს, მოსაფრქვევ ფხვნილს და ბორის სპირტს (ბ-ს სპირტხსნარი)—კანის ზოგიერთი დაავადების დროს, ყურში ჩასაწვეთებლად და სხვ.

**ბორნეო** (Borneo), კუნძული მალაის არქიპელაგში, იხ. *კალიმანტანი.*

**ბორნეოლი,** ბორნილის სპირტი, ბიციკლური *ტერპენების* ჯგუფის მეორეული სპირტი. აქვს ორი იზომერი, რ-ებიც შეიცავენ ნახშირბადის ასიმეტრიულ ატომს (ვარსკვლავითაა აღნიშნული). ბ. არსებობს (−, + და ±) ორ ოპტიკურად აქტიურ და არააქტ. რაცემულ ფორმაში. (+)-ბ-ს (ბორნეოს ქაფური) შეიცავს Dryobalanops camphora-ს ხის გამონაყოფი, აგრეთვე როზმარინის, ლავანდის და ქაფურის ზეთები. (−)-ბ. და (±)-ბ. შედის ვალერიანის ზეთის შედგენილობაში. ბ-ს ძირითადად პინენისაგან ღებულობენ. იყენებენ ქაფურის წარმოებაში. იზო-ბ. ბუნებაში არ გვხვდება, მას კამფენისაგან ღებულობენ.

**ბორნეო ჩრდილოეთისა** (ბრიტანეთისა), დიდი ბრიტანეთის ყოფ. კოლონია კ. კალიმანტანზე (ბორნეო). ამჟამად *საბაჰი* (მალაიზიის შტატი).

**ბორნი** (Born) მაქს (11. XII. 1882, ბრესლაუ, ახლანდ. ვროცლავი, — 5. I. 1970, გეტინგენი), გერმ. ფიზიკოსი, *კვანტური მექანიკის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. სწავლობდა ბრესლაუს, ჰაიდელბერგის, ციურიხის, გეტინგენის უნ-ტებში (1900—07). მუშაობდა კემბრიჯში ჯ. ლარმორისა და ჯ. ჯ. ტომსონის ლაბორატორიებში (1907—08). 1908 იყო ჰ. მინკოვსკის თანამშრომელი, 1909 — გეტინგენის უნ-ტის პრივატ-დოცენტი, 1909—10 — ა. ა. მაიკელსონის თანამშრომელი ჩიკაგოში, 1919 — მაინის ფრანკფურტის უნ-ტის პროფესორი, 1921—33 — გეტინგენის უნ-ტის პროფესორი. გერმანიაში ფაშისტური რეჟიმის დამყარების შემდეგ გადასახლდა ინგლისში (1933) და განაგებდა თეორ. ფიზ. კათედრას კემბრიჯში, ხოლო 1936-იდან — ედინბურგში. 1953 სამსახურიდან გადადგა, დაბრუნდა სამშობლოში და დასახლდა ბად-პირმონტში, გეტინგენის მახლობლად (გფრ).

ბ-ის ძირითად შრომებში განვითარებულია მყარი სხეულების პრობლემებთან და ატომის აღნაგობასთან დაკავშირებული აინშტაინის იდეები. მან დაამუშავა კვანტური პროცესების მათ. თეორია — კვანტური (მატრიცული) მექანიკა (ვ. ჰაიზენბერგთან და პ. იორდანთან ერთად) და დაასაბუთა მისი სტატისტ. არსი. ბ-მა მრავალი შრომა მიუძღვნა ფარდობითობის თეორიას. მ. ლაუესთან ერთად შექმნა კრისტ. მესრის დინამ. თეორია (1913—15) და შემოიღო (1919) მესრის ენერგიის მნიშვნელოვანი თერმოდინ. ცნება, რ-ის საფუძველზე გამოთვალა მრავალი ფიზ.-ქიმ. მუდმივა. ბ-მა მოგვცა ატომის ელექტრონული გარსების გაანგარიშების ხერხი და დაამუშავა (1926) მიკრონაწილაკების დაჯახების თეორიის მიახლოებითი მეთოდი, რ-იც მის სახელს ატარებს; შემოიტანა ოპერატორის ცნება კვანტურ მექანიკაში (1926, ნ. ვინერთან ერთად). ბ-თვის დამახასიათებელი იყო ფიზ. განვითარების ახ. ეტაპის ფილოს. გააზრება. იგი იცავდა თეორიისა და ექსპერიმენტის მჭიდრო კავშირის იდეას, უარყოფდა ფიზ. წარმოდგენებისა და თეორიის განვითარების მიმართ დოგმატურ და აპრიორულ მიდგომას. ბ. ხელმძღვანელობდა ცნობილ თეორ. სემინარს გეტინგენში. იყო მშვიდობისათვის აქტ. მებრძოლი. კვანტური მექან. განვითარებაში დიდი დამსახურებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია (1954). იყო რამდენიმე უცხ. აკად. წევრი, 1934-იდან — სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი.

*თხზ.*: Оптика. Учебник электромагнитной теории света. Хар.—К., 1937; Физика в жизни моего поколения, М., 1963; Эйнштейновская теория относительности, М., 1964.

**ბორნმუთი** (Bournemouth), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, ჰემფშირის საგრაფოში, ლა-მანშის სრუტის სანაპიროზე. 146,4 ათ. მცხ. (1974). ლითონდასამუშ., ელექტროტექ., ფარმაცევტული საწარმოები. ზღვისპირა კლიმ. კურორტი (ინგლ. რივიერა). ჰავა ზომიერი. საშ. წლ. ტემპ-რა 11,5°C. ზამთარი თბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა 6°C), ზაფხული გრილი (ივლ. საშ. ტემპ-რა 16,2°C). ნალექები დაახლ. 750 მმ წელიწადში. სამკურნ. ფაქტორები: ზღვაში ბანაობა, ზღვის აბაზანები, აეროჰელიოთერაპია და სხვ. სამედ. ჩვენებები: ანემია, სასუნთქი გზების არატუბერკულოზური დაავადებანი, ნერვულ სისტემის ფუნქციური დარღვევა. წვრილ ქვიშიანი პლაჟი. ბ-ში ბევრი პარკი და სპორტ. ნაგებობაა.



ვ. ბორისოვ-მუსატოვი. «წყალსატევი». ტემპერა.- 1902. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**ბორობუდური** (Borobudur), ბუდისტური სამლოცველო კ. იავის სამხრ. ნაწილში. შუა საუკ. ინდონეზიის ხელოვნ. უნიკალური ძეგლი. აგებულია (დაახლ. 800) გორაკის ფერდობებზე ანდეზიტის დიდი ბლოკებით. ბ-ის საფეხურებიანი პირამიდა (სიმაღლე 31,5 მ, ფუძის სიგრძე 123 მ) შედგება დიდი *სტუპით* დაგვირგვინებული 10 იარუსისაგან (პროცესიათა გზა, 5 კვადრ. და 3 მრგვალი ტერასა 16,24 და 32 სტუპით). ზედა აჟურულ სტუპებსა და ტერასების ნიშებში ბუდას 504 ქანდაკებაა მოთავსებული, ქვედა ტერასების გარსშემოსავლელის კედლებზე ბუდას ცხოვრების ამსახველი 1460 რელიეფია. ბ. გააზრებულია როგორც სამყაროს გრანდიოზული სიმბოლო. ჰარმონიულადაა შეხამებული არქიტექტურა, ქანდაკება და ორნამენტული მორთულობა, განსაკუთრებით შესანიშნავია ბუდას დიდი ქანდაკება და ფოლკლორულ-ჟანრული თემების ამსახველი რელიეფები.

მ. ბორნი.

**ბოროდაი** ვასილი ზაქარიას ძე [დ. 5 (18). VIII. 1917, ეკატერინოსლავი], უკრაინელი საბჭ. მოქანდაკე, უკრ. სსრ სახ. მხატვარი (1964), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1967), სკკპ წევრი 1945-იდან, უკრ. სსრ. მხატვართა კავშირის გამგეობის თავ-რე (1968-იდან). სწავლობდა კიევის სამხატვრო ინ-ტში (1947—53). მის მიერ შექმნილი პორტრეტები (პ. ტიჩინასი, გრანიტი; ლ. რევუცკისა, ხე, ორივე 1963, უკრ. სსრ კულტ. სამინისტრო), გრაფ. და სკულპტურულ ნაწარმოებთა სერია „ეგვიპტეში" (1961—64), ძეგლები კოვპაკელი პარტიზანებისა (ქ. იარემჩე, ნაჭედი სპილენძი, არქიტ. ა. იგნაშჩენკო და ს. ტუტუჩენკო) და ჩეკისტებისა (კიევი, გრანიტი, არქიტ. ა. იგნაშენკო, ორივე 1967) გამოირჩევა ლირიზმითა და დრამატულობით. 1966-იდან ბ. კიევის სამხატვრო ინ-ტის რექტორია. დაჯილდოებულია 4 ორდენითა და მედლებით.



ბორობუდური. დაახლ. 800. ხედი ზემოდან.



ა. ბოროდინი.

**ბოროდინი** ალექსანდრე პორფირის ძე [31. X (12. XI). 1833, პეტერბურგი, — 15 (27). II. 1887, იქვე], რუსი კომპოზიტორი და ქიმიკოსი. ქართვ. თავადის ლ. გედევანიშვილის (გედეონოვის) შვილი (ჩაწერილი იყო როგორც თავადის მსახურის — პორფირი ბოროდინის შვილი). 1856 დაამთავრა სამედ.-ქირურგ. აკადემია. 1858-იდან მედ. დოქტორია, 1877-იდან — აკადემიკოსი. 1874-იდან სამედ. აკად. ქიმ. ლაბორ. ხელმძღვანელი. ქალთა უმაღლესი სასწავლებლის, ქალთა საექიმო კურსების ერთ-ერთი ორგანიზატორი და პედაგოგი (1872—87). ქიმიაში 40-ზე მეტი ნაშრომი აქვს. ბ-ს ეკუთვნის ბრომჩანაცვლებული ნაჯერი კარბონმჟავების მიღების ორიგინ. ხერხი. მანვე მიიღო პირველი ფთორორგ. ნაერთი — ბენზოლის ფთორიდი (1862), აღწერა ალდოლი, ალდოლური კონდესაციის რეაქცია.

XIX ს. 50-იან წლებში დაიწყო რომანსების, საფორტეპიანო პიესების კამერულ-საკრავიერი ანსამბლების შექმნა. 1862 გაეცნო მ. *ბალაკირევს* და შევიდა ბალაკირევის წრეში („მძლავრი ჯგუფი"). ბალაკირევის, ვ. სტასოვის და ამ წრის სხვა წევრთა გავლენით საბოლოოდ ჩამოყალიბდა მისი, როგორც მ. გლინკას მიმდევრის, მუს.-ესთეტ. შეხედულებანი.

ბ-ის შემოქმედებითი მემკვიდრეობა საკმაოდ მცირეა, მაგრამ მნიშვნელოვან შენაძენს წარმოადგენს კლასიკური მუსიკის საგანძურში. მის შემოქმედებას წითელ ზოლად გასდევს რუსი ხალხის ძლევამოსილების თემა, სამშობლოსა და თავისუფლების სიყვარული. მისი მუსიკა გამოირჩევა ეპიკური სიდიადითა და ღრმა ლირიზმით.

ბ-ის მნიშვნელოვანი ნაწარმოებია ოპერა „თავადი იგორი". სამეცნ. და პედ. საქმიანობით გადატვირთული კომპოზიტორი ვერ მუშაობდა ინტენსიურად. ოპერა იწერებოდა 18 წელიწადი და მაინც დაუმთავრებელი დარჩა (ბ-ის სიკვდილის შემდეგ იგი დაამთავრეს ნ. რიმსკი-კორსაკოვმა და ა. გლაზუნოვმა. დაიდგა 1890, მარიამის თეატრში, პეტერბურგში). ოპერა გამოირჩევა სახეების მონუმ. მთლიანობით, ძლიერი ხალხ. საგუნდო სცენებით და ეროვნ. კოლორიტით. „თავადი იგორი" აგრძელებს გლინკას ეპიკური ოპერის „რუსლან და ლიუდმილას" ტრადიციებს.

ბ. რუს. კლასიკური სიმფონიისა და კვარტეტის ერთ-ერთი შემქმნელია. მისი I სიმფონია (1867) ნ. რიმსკი-კორსაკოვისა და პ. ჩაიკოვსკის ამავე ჟანრის ნაწარმოებებთან ერთად წარმოადგენს რუს. სიმფონიზმის ეპიკურ-ჰეროიკული მიმართულების საწყისს. მსოფლიო ეპიკური სიმფონიზმის მწვერვალია ბ-ის II სიმფონია (1876). კამერულ-საკრავიერი ჟანრის საუკეთესო ქმნილებებია კვარტეტები (I — 1879, II — 1881). ბ. კამერულ-ვოკალური მუსიკის დიდი ოსტატია. მისი ვოკალური ლირიკის ნიმუშია ელეგია „შორეული სამშობლოს ნაპირებისათვის" (პუშკინის სიტყვებზე). მან პირველმა შემოიტანა რომანსებში 60-იანელთა განმათ. იდეები („ულრანი ტყის სიმღერა" და სხვ.). შექმნა აგრეთვე სატირულ-იუმორისტული ხასიათის სიმღერები („ყოყლოჩინა" და სხვ.). ბ-ის შემოქმედებას ამჩნევია რუს. ხალხ. და აღმოსავლეთის ხალხთა მუსიკის კვალი („თავადი იგორი", სიმფონიები, სიმფ. სურათი „შუა აზიაში").

ბ-ის თვითმყოფადმა შემოქმედებამ გავლენა მოახდინა რუს და საზღვარგარეთელ კომპოზიტორებზე. მის შემოქმედე-

## ბოროდინოს ბრძოლა 24–26 აგვისტო 1812 წ.

ბრძოლა შევარდინოს რედუტისათვის 24 აგვისტოს




მხარეთა მოქმედება 26 აგვისტოს 5-იდან 9 საათამდე




მხარეთა მოქმედება 26 აგვისტოს 9-იდან 14 საათამდე




მხარეთა მოქმედება 26 აგვისტოს 14-იდან 18 საათამდე




ჯარების განლაგება და მოქმედება

 რუსების  ფრანგების

ქვეითი და კავალერიის ნაწილების გადაჯგუფება

 რუსების ფრანგების

სიმაგრეები

 რუსების ფრანგების

დაცვის მოწინავე რაზმები (ეგერები)

 რუსების ჯარის ფრანგების ჯარის

 რუსების ჯარის მოწინავე ხაზი ბრძოლის წინ; მხარეთა მდგომარეობა ბრძოლის დასასრულს

ბითს ტრადიციებს აგრძელებენ საბჭ. კომპოზიტორები (ს. პროკოფიევი, ი. შაპორინი, გ. სვირიდოვი, ა. ხაჩატურიანი და სხვ.). ამ ტრადიციებს უდიდესი მნიშვნელობა აქვს ამიერკავკასიისა და შუა აზიის ხალხთა ეროვნ. მუს. კულტურის განვითარებაში.

*ლიტ.*: Ильин М., Сегал Е., А. П. Бородин, М., 1953; Фигуровский А. Н., Соловьев Ю. И., А. П. Бородин, М.—Л., 1950; Хубов Г., А. П. Бородин, М., 1933.

**ბოროდინი** (გრუზენბერგი) მიხეილ მარკის ძე (9. VII. 1884 — 29. V. 1951), საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1903-იდან. 1900 დასაწყისიდან მონაწილეობდა რევ. მოძრაობაში. 1904 შუაწლებიდან 1905 იანვრამდე იყო ემიგრაციაში (ბერნში). 1905—06 მუშაობდა რიგის ს.-დ. ორგანიზაციებში. 1905 აირჩიეს რსდმპ რიგის კომიტეტის მდივნად. იყო რსდმპ ტამერფორსის კონფერენციის (1905) და IV (გამაერთიანებელი) ყრილობის (1906) დელეგატი. 1907—18 იმყოფებოდა აშშ-ში, სადაც ჩამოაყალიბა სპეც. სკოლა პოლიტ. ემიგრანტებისათვის. აქტიურად მონაწილეობდა ამერ. სოციალ. პარტიის მუშაობაში, რ-ის მემარცხენე ფრთიდან შემდეგში (1919) აშშ-ის კომპარტია ჩამოყალიბდა. 1919 იყო რსფსრ-ის პირველი გენ. კონსული მექსიკაში. 1919—23 მუშაობდა კომინტერნში. 1923-იდან 1927 ივლ-მდე *სუნ იატ-სენის* მიწვევით მუშაობდა *გომინდანის* ცაკის მთავარ პოლიტ. მრჩევლად. ჩინეთიდან სსრკ-ში დაბრუნების შემდეგ იყო სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით.

**ბოროდინოს ბრძოლა 1812,** ბრძოლა 1812 სამამულო ომის დროს რუს. და საფრ. არმიებს შორის (რუს. არმიის მთავარსარდალი გენ. მ. კუტუზოვი, საფრანგეთისა—ნაპოლეონ I) 26 აგვ. (7 სექტ.) სოფ. ბოროდინოს რაიონში, მოსკოვის დას-ით 124 *კმ*-ზე. 22 აგვ. რუს. 1-მა (გენ. მ. ბარკლაი-დე-ტოლი) და მე-2 (გენ. პ. ბაგრატიონი) არმიებმა თავი მოიყარეს ბოროდინოსთან. კუტუზოვმა პოლკ. კ. ტოლის მიერ ამორჩეული პოზიციის დათვალიერების შემდეგ გადაწყვიტა აქ გაემართა მტრისთვის გენ. ბრძოლა, შეესუსტებინა მისი არმია და არ მიეცა საშუალება მოსკოვისაკენ წასულიყო. კუტუზოვმა ჯარის 2/3-ს თავი მოუყარა მარჯვ. ფლანგზე და საიმედოდ ჩაკეტა სმოლენსკის ახ. გზა, რ-ითაც წინ მიიწევდა ნაპოლეონის არმია. ამასთან, მოწინააღმდეგეს თავს მოახვია ფრონტალური ბრძოლა, რის შედეგადაც შეინარჩუნა მნიშვნელოვანი ძალები კონტრიერიშისათვის. რუს. პოზიცია მდ. კოლოჩის გაღმა მარჯვ. ფლანგით ებჯინებოდა მდ. მოსკოვს (მასლოვოს სიმაგრეები). ეს პოზიცია კურგანის სიმაღლემდე ეკავა 1-ელ არმიას, მარცხნივ მე-2 არმია იდგა, რ-ის მარცხ. ფლანგი ებჯინებოდა რედუტს სოფ. შევარდინოსთან. 23 აგვ. დილით კუტუზოვმა ბრძანა მარცხ. ფლანგი უკან დაეწიათ სოფ. სემიონოვსკოეს სამხრ.-დას-ით მდებარე სიმაღლეებისაკენ, ხოლო შევარდინოს რედუტი შეენარჩუნებინათ, როგორც მეწინავე საყრდენი პუნქტი. ნაპოლეონი ესწრაფოდა გაერღვია რუსების პოზიციის ცენტრი, შემოევლო მისი მარცხ. ფლანგისათვის და მოსკოვზე მისასვლელი გზებისაგან მოეწყვიტა და გაენადგურებინა რუს. არმია. მოწინააღმდეგეთა ძალები თითქმის თანაბარი იყო: რუს. არმია — დაახლ. 132 ათ. კაცი და 624 ქვემეხი, საფრ. არმია — დაახლ. 135 ათ. კაცი და 587 ქვემეხი. მაგრამ საფრ. არმია მთლიანად კადრის ჯარისკაცებისაგან შედგებოდა, რუს. არმიაში კი 21 ათასამდე არასაკმაოდ მომზადებული და სუსტად შეიარაღებული მოლაშქრე და 7 ათ. ირეგულარული ცხენოსანი (კაზაკი) იყო. 24 აგვ. გაიმართა ბრძოლა შევარდინოს რედუტისათვის, სადაც რუს. ჯარი გენ. ა. გორჩაკოვის მეთაურობით (12 ათ. ჯარისკაცი, 36 ქვემეხი) მთელი დღე იგერიებდა მოწინააღმდეგის ჭარბ ძალებს. ეს ბრძოლა წინ უძღოდა გენ. ბრძოლას, მისი საშუალებით რუსებმა დრო მოიგეს ძირითადი პოზიციების, კურგანის სიმაღლისა (ე. წ. რაევსკის ბატარეა, 18 ქვემეხი) და სოფ. სემიონოვსკოეს (ე. წ. ბაგრატიონის ფლეშები, 36 ქვემეხი) გასამაგრებლად. კუტუზოვმა კი დაადგინა, რომ ნაპოლეონის მთავარი ძალები მიმართული იყო რუს. არმიის ცენტრისა და მარცხ. ფლანგისაკენ. ამის გამო კუტუზოვმა გენ. ნ. ტუჩკოვის მე-3 კორპუსი საერთო რეზერვიდან სმოლენსკის ძვ. გზაზე სოფ. უტიცასთან გადაზავნა იმ განზრახვით, რომ დაერტყა მოწინააღმდეგის ფლანგისა და ზურგისათვის, როცა ის ბაგრატიონის ფლეშებს შეუტევდა. ბ. ბ. დაიწყო 26 აგვისტოს დაახლ. 5 სთ. და 30 წთ. ე. ბოარნეს კორპუსის შეტევით მდ. კოლოჩაზე, ბოროდინოსაკენ. ეს შეტევა უკუაგდეს. უშედეგო იყო აგრეთვე ი. პონიატოვსკის კორპუსის იერიშები უტიცაზე. დაახლ. 6 საათზე დაიწყო ნაპოლეონის მთავარი ძალების იერიში ფლეშებზე. 6 საათზე მეტი ხნის თითქმის განუწყვეტელი იერიშების შემდეგ ფრანგებმა დიდი მსხვერპლის ფასად დაიკავეს ფლეშები. გენ. ბაგრატიონი სასიკვდილოდ დაიჭრა. ის შეცვალა გენ.-ლ. პ. კონოვნიცინმა, რ-მაც გაიყვანა ჯარი სემიონოვსკოეს ხევს გაღმა, სადაც რუსებმა მოიგერიეს საფრ. კავალერიის იერიშები. ამასობაში რუსებმა უკუაგდეს ბოარნეს კორპუსის ორი იერიში რაევსკის ბატარეაზე. მაგრამ ფლეშების აღების შემდეგ ნაპოლეონმა თავი მოუყარა 35 ათასზე მეტ კაცს, დაახლ. 300 ქვემეხს და ამ ძალებით ახლა უკვე რაევსკის ბატარეას შეუტია. შუადღისას გენერლების ფ. უვაროვისა და მ. პლატოვის ცხენოსანთა პოლკებმა კუტუზოვის ბრძანებით დაარტყეს საფრ. არმიის მარცხ. ფლანგს და მოწინააღმდეგის ზურგში დიდი არევ-დარევა და პანიკა გამოიწვიეს. ამის გამო ფრანგების იერიში რაევსკის ბატარეაზე ორი საათით შეყოვნდა, რამაც შესაძლებლობა მისცა კუტუზოვს აქ მაშველი ძალები გადმოეყვანა. 14 საათისათვის ფრანგებმა შეუტიეს რაევსკის ბატარეას და 16 საათზე აიძულეს რუსები დაეტოვებინათ დანგრეული ბატარეა. ნაპოლეონი შეეცადა განევითარებინა შეტევა კავალერიის ძალებით, მაგრამ ეს შეტევა უკუაგდო რუს. კავალერიამ. მოწინააღმდეგემ შეწყვიტა იერიშები. ნაპოლეონს რეზერვში გვარდიაღა რჩებოდა და ვერ გაბედა მისი ბრძოლაში შეყვანა. 18 საათისათვის რუს. არმიამ გადაჯგუფების შემდეგ დაიკავა პოზიციები სოფ. გორკიდან სმოლენსკის ძვ. გზამდე, ხოლო დაღამებისას ნაპოლეონმა თავისი არმია საწყის პოზიციებზე დააბრუნა. ნაპოლეონმა ვერ მიაღწია მიზანს, ვერ შეძლო რუს. არმიის განადგურება გენ. ბრძოლაში. ბ. ბ-ში საფრ. არმიამ აუნაზღაურებელი ზარალი განიცადა. დაკარგა 58 ათასზე მეტი კაცი (ფრანგ. მონაცემებით 30 ათ.) მ. შ. 47 გენერალი. რუს. არმიამ დაკარგა 44 ათ. კაცი, მ. შ. 23 გენერალი. ბ. ბ. 1812 სამამულო ომის უმნიშვნელოვანესი მოვლენა იყო, რ-მაც განაპირობა ნაპოლეონის საფრ. დამარცხება.

**ბოროდინოს (ბესარაბიის) განძი,** ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. დასაწყისი) არქეოლ. განძი, აღმოჩენილია 1912 სოფ. ბოროდინოში (ქ. ბელგოროდ-დნესტროვსკთან, ოდესის ოლქში). შეიცავს ქვის 6 საბრძოლო ცულს, ვერცხლის 2 შუბისპირს, ბუნიკს, სატევარსა და საკინძს, ალებასტრის 3 კვერთხისთავს. ანალოგიური ნივთები აღმოჩნდა დუნაისპირეთში (ჩეხოსლოვაკიასა და უნგრეთში). ბ. გ-ის შუბისპირთა ფორმები ტიპურია აღმ. ამიერკავკასიისათვის, გვხვდება აგრეთვე ჩრდ. კავკასიასა და ცენტრ. რუს. ტყე-სტეპის ზოლშიც, რაც იმაზე მეტყველებს, რომ ბესარაბიის ტერიტორიაზე მცხოვრებ ტომებს ფართო კავშირი ჰქონიათ სხვა ხალხებთან. ბ. გ. დაცულია სახელმწიფო ისტ. მუზეუმში (მოსკოვი).



ბოროდინოს განძი: 1—2—ოქროს გარსაკრავიანი ვერცხლის შუბისპირი; 3—ოქროს გარსაკრავიანი ვერცხლის სატევარი; 4—ვერცხლის შუბის ბუნიკი; 5—ოქროს გარსაკრავიანი ვერცხლის საკინძი.

**ბოროვიკოვსკი** ვლადიმერ ლუკას ძე [24. VII (4. VIII). 1757, მირგოროდი, — 6 (18). IV. 1825, პეტერბურგი], რუსი და უკრ. მხატვარი პორტრეტისტი. აკადემიკოსი (1795), პეტერბ. სამხატვრო აკად. მრჩეველი (1802). 1788-მდე ცხოვრობდა მირგოროდში. ხელობას სწავლობდა მამასთან და ბიძასთან — ხატმწერლებთან, ქმნიდა ხატებსა და პორტრეტებს, რ-ებიც შესრულების მანერით ახლოს იყო პეტრემდელი უკრ. ხელოვნების ტრადიციებთან. 1788-იდან ცხოვრობდა პეტერბურგში, სადაც შემოქმედებითი ურთიერთობა ჰქონდა დ. *ლევიცკისთან*. 1792-იდან მეცადინეობდა *ი. ლამპისთან*. ბ-ს მსოფლმხედველობასა და ესთეტ. შეხედულებებზე გავლენა მოახდინა აგრეთვე ვ. კაპნისტთან, გ. დერჟავინთან და განსაკუთრებით ნ. ლვოვთან ახლო ურთიერთობამ. 1780-იან წლებში, რელიგიური შინაარსის სურათებთან ერთად, წერს მინიატიურებს (ვ. კაპნისტის პორტრეტი, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), უმთავრესად კი ინტიმური ხასიათის პორტრეტებს („ლიზინკა და დაშენკა", 1794, „ტორჟოკელი გლეხის ქალი ქრისტინა", დაახლ. 1795 — ორივე ტრეტიაკოვის გალერეა). 1790-იან წწ. II ნახევარში ბ-ს პორტრეტებს ემჩნევა სანტიმენტალიზმის გავლენა. პორტრეტების ნაზი, მკრთალი კოლორიტი, მსუბუქი და გამჭვირვალე წერის მანერა ქმნის ლირიკულსა და ელეგიურ განწყობილებას. ბ. თავის პერსონაჟებს ხატავს პეიზაჟის ფონზე, ოდნავ გვერდზე მობრუნებულებს, თავდახრილებსა და ჩაფიქრებულებს (მ. ლოპუხინა, 1797, ტრეტიაკოვის გალერეა; ვ. არსენიევა, 1795, რუს. მუზეუმი). XIX ს. დასაწყისის ნამუშევრები (განსაკუთრებით პავლე I-ისა, 1800, რუს. მუზეუმი, და ა. კურაკინის, 1801—02, ტრეტიაკოვის გალერეა, პარადული პორტრეტები) უფრო პროზაულია, ფერწერის მანერა კი (*კლასიციზმის* გავლენით) — ენერგიული და მკაფიო.

*ლიტ.*: История русского искусства, т. 8, кн. 2, М., 1964.


ვ. ბოროვიკოვსკი. მ. ლოპუხინას პორტრეტი. 1797. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**ბოროვიკ-რომანოვი** ვიქტორ-ანდრია სტანისლავის ძე (დ. 18. III. 1920, პეტროგრადი), საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1972). დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი (1947). მუშაობდა მოსკ. საზომთა და საზომ ხელსაწყოთა სახელმწ. ინ-ტში (1948—55), 1956-იდან — ფიზ. პრობლემათა ინ-ტში. ძირითადი შრომები შეეხება ანტიფერომაგნეტიზმის ექსპერ. გამოკვლევებს. აღმოაჩინა პიეზომაგნეტიზმი.

*თხზ.*: Антиферромагнетизм, *кн.*: Антиферромагнетизм и ферриты, М., 1962 (АН СССР. Итоги науки. Физико-математические науки, т. 4).

**ბოროვიჩი,** ქალაქი რსფსრ ნოვგოროდის ოლქში, მდ. მსტაზე. რკინიგზის ტოტით დაკავშირებულია სადგ. უგლოვკასთან (მოსკოვ — ლენინგრადის ხაზზე). 57 ათ. მცხ. (1974). ცეცხლგამძლე მასალების კომბინატი, მსუბუქი და ხის დასამუშ. მრეწვ. საწარმოთა მოწყობილობებისა და სათადარიგო ნაწილების წარმოება. ქაღალდის, სართავი, ავეჯის ფ-კები. ტრიკოტაჟის, სამკერვალო, კვების და სხვა საწარმოები. ინდუსტრ. და საგზაო-საავტ. ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა 1770.

**ბოროვიხი** ანდრია ეგორის ძე (დ. 30. X. 1921, კურსკი), ავიაციის გენ.-პოლკოვნიკი (1968), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (24. VIII. 1943 და 23. II. 1945), სსრკ დამს. სამხ. მფრინავი (1966). სკკპ


ა. ბოროვიხი.

წევრი 1943-იდან. 1940 იანვ. მოხალისედ წავიდა საბჭ. არმიაში. დაამთავრა სამხ. სავიაციო სკოლა. დიდი სამამულო ომის დროს გაიარა გზა პილოტიდან 157-ე გამანადგურებელი სავიაციო პოლკის მეთაურის მოადგილემდე. მონაწილეობდა 130 საჰაერო ბრძოლაში. პირადად ჩამოაგდო მოწინააღმდეგის 32 და ჯგუფთან ერთად — 14 თვითმფრინავი. ომის შემდეგ დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია (1951) და გენშტაბის სამხ. აკადემია (1957). სსრკ II მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 8 სხვ. ორდენითა და მედლებით.

**ბოროვსკი,** ქალაქი რსფსრ კალუგის ოლქში, მდ. პროტვაზე (ოკის შენაკადი). ბოროვსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ბალაბანოვოდან (მოსკოვ—ბრიანსკის ხაზზე) 13 *კმ.* მოსკოვიდან 80 *კმ.* 12 ათ. მცხ. (1969). მაუდის, ტრიკოტაჟის, სამკერვალო, სათამაშოების ფ-კები; სას.-სამ. ცხოველების ფიზიოლ. და ბიოქიმიის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. 2 სახალხო თეატრი. ბ-ში, სადაც 1880–91 ცხოვრობდა და მასწავლებლობდა *კ. ციოლკოვსკი,* გახსნილია მისი სახლ-მუზეუმი. ბ. არსებობს XIII ს-იდან. 1444 მის მახლობლად დაარსდა ბ-ის პაფნუტის მონასტერი, რ-ის არქიტ. კომპლექსი ძირითადად XVI–XVII სს-ში გაშენდა. მონასტერი შემოზღუდულია გალავნით, რ-შიც დაყოლებულია XVII ს. კარვისებრსახურავიანი კოშკები — შესასვლელისა, გიორგისა და საიარაღო (არქიტ. ტ. შარუტინი). მონასტრის ტერიტორიაზე მდებარეობს შობის ხუთგუმბათიანი ტაძარი (1590–96; მოხატულობა 1644), სამსართულიანი სტრაპეზო (1511) ერთსვეტიანი პალატით, სამრეკლო (ქვედა იარუსი, 1522; ზედა ორი იარუსი და ფასადები „ნარიშკინის" სტილისა, XVII ს. დასასრული; მორენკეცები შესრულებულია ოსტატ. ს. პოლუბესის მიერ).

**ბოროზდინი** კორნელი ალექსანდრეს ძე [9. (21) III. 1828 — 1. (13) IX. 1896, პეტერბურგი], რუსი მოხელე. 1848 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი და კავკ. მეფისნაცვლის კანცელარიაში გაამწესეს. 1854 აპრილიდან იყო სამეგრელოს მმართველის ეკატერინე დადიანის მდივანი, მისი შვილების აღმზრდელი, 1857-იდან — სენაკის (ახლანდ. ცხაკაია), 1860-იდან კი თელავის მაზრის უფროსი. 1867 დატოვა კავკასია. აქვს მოგონებები სამეგრელოსა და სვანეთზე. ეს ნაშრომი XIX ს. საქართვ. სოც.-ეკონ. და პოლიტ. ისტორიის მნიშვნელოვანი წყაროა.

*თხზ.*: ბატონყმობა სამეგრელოში (მასალები), ტფ., 1927 (თანაავტ.: რ. ერისთავი, მურიე); სამეგრელო და სვანეთი 1854—1861. მოგონებანი, ტფ., 1934. *შ. ხანთაძე.*

**ბორომეო** (Borromeo) ანდრეა (დ. მილანში, — გ. 1683), თეატინელი მისიონერი ბერი. 1652 იტალიიდან სამეგრელოში ჩამოვიდა. თავისი მისიონერული მოღვაწეობის შესახებ ბ-მ 1658 წ. 8 ივნ. წერილი გაგზავნა რომში. წერილში არის ცნობები სამეგრელოს მთავარ *ლევან III დადიანზე,* იმერეთის მეფე *ალექსანდრე III-ზე,* ვამეყ ლიპარტიანზე (იხ. *ვამეყ III დადიანი*). ბ-ს გარდაცვალების შემდეგ 1704 გამოიცა მისი წიგნი „მოხსენება საქართველოზე, სამეგრელოზე და თეატინელთა მისიები იმ მხარეში".

*წყარო:* ჯ უ დ ი ჩ ე მ ი ლ ა ნ ე ლ ი დონ ჯუზეპე, წერილები საქართველოზე. XVII საუკუნე, თარგმ. და გამოც. ბ. გიორგაძისა, თბ., 1964.

*ლიტ.*: თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, გვ. 196—202, 651—654.

**ბორომინი** (Borromini; ნამდვ. გვარი კ ა ს ტ ე ლ ი, Castelli) ფრანჩესკო (25. IX. 1599, ბისონე, შვეიცარია, — 3. VIII. 1667, რომი), იტალ. ხუროთმოძღვარი. სწავლობდა მილანში. ბ-ს შემოქმედებაში მწვერვალს აღწევს *ბაროკოს* ექსპრესიულობა, დინამიკურობა, ირაციონალური მსოფლშეგრძნება. ბ-ს შენობათა გეგმები რთული მრუდხაზოვანი მოყვანილობისაა, კედელთა სიბრტყეები ტალღისებრია, რის გამოც ერთი და იგივე ელემენტი და დეტალი — სვეტები, პილასტრები, ნიშები, სარკმლები — ერთდროულად სხვადასხვა რაკურსითაა წარმოდგენილი. ამით იქმნება ინტერიერის დინამ. სტრუქტურა. ბ. თავისუფლად იყენებს კლასიკურ ორდერს, უყვარს საგანგებო დეკორ. ეფექტები. ნამუშევრები: სან-კარლო ალე კუატრო ფონტანეს (1634–67), სანტ-ივო დელა საპიენცას (1642–60) და სანტ-ანდრეა დელე ფრატეს (1656; ფასადი — 1816) ეკლესიები, სანტ-აინეზე ინ აგონეს ეკლესიის ფასადი (1653–55), ფალკონიერის (1639–41), ბარბერინისა (1625–63; კ. მადერნასა და ლ. ბერნინისთან ერთად) და სხვ. სასახლეები, სპადას სასახლის ორმაგი კოლონადა (1632 შემდეგ) რომში; გააფართოვა ფალკონიერის ვილა ფრასკატიში. *ი. ციციშვილი.*

ილუსტრაცია—*იხ.* ჩანართი, გვ. 448.

**ბორორო,** ინდიელთა ტომი აღმ. ბრაზილიაში. ცხოვრობენ მატუ-გროსუს შტ. სამხრ. ნაწილში. მკვლევართა ერთი ნაწილი ბ-ს ენას აკუთვნებს ჟე (ჟეს) ენათა ჯგუფს, მეორე — იზოლირებულ ენად მიიჩნევს. მისდევდნენ მიწათმოქმედებას, ნადირობას, თევზჭერას. ყოფაში შემონახული ჰქონდათ დედისეული გვარის გადმონაშთები. XIX ს-ში ბ-ს მნიშვნელოვანი ნაწილი ბრაზილიელმა კოლონისტებმა გაჟლიტეს. დარჩენილთა უმრავლესობა რეზერვაციებში მოხვდა.

**ბოროტბისტები,** მემარცხენე ესერთა წვრილბურჟ. ნაციონალისტური პარტია უკრაინაში. შეიქმნა 1918 მაისში უკრ. ესერთა პარტიის გაყოფის შედეგად. სახელწ. მიიღო პარტიის ცენტრ. ორგანოს გაზ. „ბოროტბას" („ბრძოლა") სახელისაგან. მათი ლიდერები იყვნენ გ. გრინკო, ვ. ელანსკი (ბლაკიტნი), ა. ლიუბჩენკო, ა. შუმსკი. ბ. ეყრდნობოდნენ ნაციონალისტურ ინტელიგენციას, ცდილობდნენ საშ. გლეხობის მიმხრობას. ჯერ ბურჟ. დემოკრატიზმის პოზიციებზე იდგნენ, ბოლოს საბჭ. პლატფორმა მიიღეს, თუმცა მათი იდეოლოგია ძველებურად ნაციონალისტური, წვრილბურჟუაზიული დარჩა. ბ. ცდილობდნენ ეთანამშრომლათ საბჭ. ხელისუფლებასთან — სრულიად უკრ. საბჭოების III ყრილობაზე (1919 წ. 6–10 მარტი) ხმა მისცეს ბოლშევიკების რეზოლუციას. ვ. ი. ლენინი, კომუნისტური პარტია მათ მიმართ მოქნილ ტაქტიკას ატარებდნენ, რათა შეექმნათ პირობები ბ-ის პარტიის ლიკვიდაციისათვის. ბ. უკრ. საბჭ. მთავრობის შემადგენლობაში შეიყვანეს. დენიკინის ჯარების მიერ უკრ. ოკუპაციის დროს ბ. უშედეგოდ იბრძოდნენ პოლიტ. ჰეგემონიისათვის უკრაინაში. 1919 წ. 17 დეკ. უკპ(ბ) ცკ-სა და ბ-ის ცკ-ს შორის დაიდო შეთანხმება: სრულიად უკრ. რევკომის შემადგენლობაში შევიდნენ ბ-ის წარმომადგენლები. ბ-მა ხელი მოაწერეს სრულიად უკრ. რევკომის მანიფესტს და ვალდებულება აიღეს კომუნისტებთან ერთად შეესრულებინათ იგი. მიუხედავად ამისა, ბ-მა არაერთხელ დაარღვიეს შეთანხმების ძირითადი პირობები. მათ რიგებს თავი შეაფარეს პეტლიურელებმა, რ-ებიც ცდილობდნენ საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ საბრძოლველად გამოეყენებინათ ლეგალური საშუალებანი. ბ-მა კომინტერნში მიღება მოითხოვეს, მაგრამ კომინტერნის აღმასკომმა მათ უარი უთხრა. ვ. ი. ლენინი მოითხოვდა, რომ აღმასკომის რეზოლუციაში ბ-ს ბრალად დასდებოდათ „...არა ნაციონალიზმი, არამედ კონტრრევოლუციურობა და წვრილბურჟუაზიულობა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 42, გვ. 181). ბ-ს მიეთითათ, რომ ჭეშმარიტ კომუნისტურ ელემენტებს არავინ უშლიდა უკპ(ბ) რიგებში შესვლას. ვ. ი. ლენინს მიაჩნდა, რომ უკრ. ხალხის ძალების კონსოლიდაციის მიზნით ბ-ის პარტია უნდა გაუქმებულიყო. ამ აზრს ბ-ის მემარცხენე ნაწილი იზიარებდა. 1920 წ. 20 მარტს ბ-ის უკრ. კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება თვითდაშლისა და უკპ(ბ)-თან შეერთების შესახებ. ყოფილი ბ-ის მიღება უკპ(ბ)-ში ინდივიდ. წესით ხდებოდა.

**ბორსიპა** (ახლანდ. ბორცვი ბ ი რ ს - ნ ი მ რ უ დ ი, ქ. ჰილას მახლობლად, ერაყში), ძვ. ქალაქი შუამდინარეთში, ევფრატის მარჯვ. ნაპირზე, ბაბილონის სამხრ.-დას. (თითქმის გადაბმული იყო ბაბილონზე). პირველად იხსენიება ხამურაბის კოდექსში (ძვ. წ. XVIII ს.). გამოიკვლია გერმ. აღმოსავლეთის საზ-ბის არქეოლოგიურმა ექსპედიციამ (1899–1902). გათხრის შედეგად აღმოჩნდა ქალაქის კედლების, კარიბჭის, არხების, სასახლეთა, ტაძართა ნანგრევები. გათხარეს აგრეთვე ბაბილონის ახ. სამეფოს პერიოდის სატაძრო კომპლექსი (ძვ. წ VI ს.), რ-შიც შედიოდა ღვთაება ნაბუს ტაძარი ეზიდა და შვიდსართულიანი ზიკურათი-ეურიმინანქი („სახლი ცისა და მიწის შვიდი თანამგზავრისა").

**ბორტნიანსკი** დიმიტრი სტეფანეს ძე [1751, გლუხოვი, — 28. IX. (10. X). 1825, პეტერბურგი], რუსი კომპოზიტორი, ეროვნებით უკრაინელი. სიმღერა და მუსიკის თეორია შეისწავლა სასახლის კარის კაპელაში (პეტერბურგი), კომპოზიცია კი — ბ. გალუპის ხელმძღვანელობით. 1769–79 ცხოვრობდა საზღვარგარეთ. იტალიაში იდგმებოდა მისი ოპერები: „კრეონტი" (ორიგინალში „ანტიგონე", 1771, ვენეცია), „ალკიდე" (1778, ვენეცია), „კვინტუს ფაბიუსი" (1779, მოდენა). 1779-იდან სასახლის კარის მომღერალთა კაპელის კაპელმაისტერია (1796-იდან დირექტორი). ბ-ს ეკუთვნის 3 ოპერა ფრანგ. ტექსტებზე: „შევარდენი" (1786, გატჩინა), „მეტოქე შვილი, ანუ თანამედროვე სტრატონიკა" (1787, პავლოვსკი), „სენიორის დღესასწაული" (1786, პავლოვსკი).

მ. ბერეზოვსკისთან ერთად ბ-მ შექმნა რუს. საგუნდო კონცერტის ახ. ტიპი. მას ეკუთვნის მრავალი კონცერტი, საეკლ საგალობელი, საერო გუნდები და სხვ. რუს. მუსიკაში დიდი ციკლური ფორმის პირველი ნიმუშებია ბ-ს კამერულ-საკრავიერი ნაწარმოებები, რ-თა შორის გამოირჩევა კვინტეტი (1787), საკონცერტო სიმფონია (1796).

**ბორუჯერდი,** ქალაქი დას. ირანში, (ლურისტანი), აბადან—ჰამადანის გზატკეცილზე. 75 ათ. მცხ. (1971). სას.-სამ. რ-ნის (მარცვლეული, ხილი) სავაჭრო ცენტრი. ბამბასაწმენდი და ზეთსახდელი ქ-ნები. ტყავის, ფეხსაცმლისა და ხალიჩების კუსტ. წარმოება.

**ბორშოდ-აბაუი-ზემპლენი** (Borsod-Abaúj-Zemplén), მედიე ჩრდ. უნგრეთში, ჩეხოსლ. საზღვართან. ფართ. 7024 $კმ^2$. მოსახლ. 778 ათ. კაცი (1972). ადმ. ც — ქ. მიშკოლცი. უკავია დას. კარპატების აღმ. ნაწილი და მისი მოსაზღვრე დაბლობები. დასერილია მდ. ტისის შენაკადებით. ტერიტ. 1/5-ზე მეტი შემოსილია ფართო-


ბოროვსკი. პაფნუტის მონასტერი. XVI — XVII სს.

ფოთლიანი და წიწვიანი ტყეებით. ბ. უნგრ. ერთ-ერთი სამრეწვ. რ-ნია; განვითარებულია შავი მეტალურგია (ბორშოდის მურა ნახშირის აუზი და უნგრ. ერთადერთი რკინის მადნის საბადო რუდაბანია). არის მეტალ. ქ-ნები მიშკოლცში, ოზდში, ბორშოდნადაშდში. განვითარებულია მანქანათსაშ., მინა-კერამ., საფეიქრო, კვების მრეწველობა. ქიმ. მრეწველობიდან წამყვანია ხელოვნური სასუქების, პლასტმასის, სინთეზური ბოჭკოსა და სხვ. წარმოება. მთავარი სამრეწვ. ცენტრია მიშკოლცი გარეუბნებიანად. დამუშავებულია მედიეს ფართობის დაახლ. ნახევარი. ხორბლის, სიმინდის, ქერის, ჭვავის, შვრიის და შაქრის ჭარხლის ნათესები. მთების სამხრ. კალთებზე გაშენებულია ხეხილის ბაღები და ვენახები. განვითარებულია სახორცე-სარძევე მეცხოველეობა.

**ბორჩალო,** ისტ. მხარე ქვემო ქართლში. სახელწ. მოდის დებედის ხეობაში XVII ს. დასაწყისში ჩასახლებული თურქმანული ტომის ბორჩალუსაგან. ცალკე პოლიტ. ერთეულად ჩამოყალიბდა მას შემდეგ, რაც ირანის შაჰმა აბას I-მა 1604 ქართლის სამეფოს სხვა ტერიტორიასთან ერთად დებედის ხეობაც ჩამოაჭრა. გარკვეულ პერიოდში ბ-ს სახანო *ბამბაკსაც* მოიცავდა. ბორჩალო-ბამბაკის სახანოს აღმ-ით ესაზღვრებოდა ყაზახის სახანო, ჩრდ-ით — მდ. ქცია, დას-ით — სომხითი და ლორის სახანო, სამხრ-ით — ერევ. მთები. სახანო ხშირად არ ემორჩილებოდა ქართლის სამეფოს და ირანის აგრესიის დასაყრდენს წარმოადგენდა. XVIII ს. 50-იან წლებში მეფე თეიმურაზ II-მ ბ-ს სახანო თავის ხელისუფლებას დაუქვემდებარა. 1765 ერეკლე II-მ სამოურავოდ აქცია. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ შეიქმნა ბ-ს დისტანცია, რ-იც თბილისის მაზრაში შედიოდა. 1880 თბილ. გუბერნიის შემადგენლობაში შეიქმნა *ბორჩალოს მაზრა.*

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ზ. ცინცაძე.*

**ბორჩალოს მაზრა,** ადმ.-ტერ. ერთეული ყოფილი თბილისის გუბ. სამხრ.-დას. ნაწილში. შეიქმნა 1880 (გამოეყო თბილისის მაზრას). ადმ. ცენტრი — დიდი შულავერი. თავდაპირველად მოიცავდა ახლანდ. წალკის, მანგლისის, თეთრიწყაროს, დმანისის, ბოლნისისა და მარნეულის რ-ნების ტერიტორიას, აგრეთვე აზერბ. სსრ და სომხ. სსრ მოსაზღვრე რ-ნების ტერიტორიათა ნაწილს. ფართობი 1905 წ. — 6870 *კმ²*, 1917 — 21 წწ. — 4360 *კმ²*, 1922—29 წწ. — 2655 *კმ²*. დასახლებული პუნქტი 1906 წ. — 268. ეროვნ. შემადგენლობა: ქართველები, რუსები, სომხები, აზერბაიჯანელები, ბერძნები, გერმანელები. ბ. მ. გაუქმდა 1929.

**ბორცვანა,** სოფელი გორის რ-ნში (მღებრიანის სოფსაბჭო), მთა არჯევნის (თრიალეთის ქედი) ჩრდ.-აღმ. კალთის ძირას, მდ. თეძმის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1400 *მ*, გორიდან 28 *კმ*. ხიდისთავის კოლ-ბა (მეხილეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ზემო ახალსოფელში (2,5 *კმ*).

**ბორცო,** სოფელი ონის რ-ნში (საკაოს სოფსაბჭო), შოდა-კედელას ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. საკაურის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1400 *მ*, ონიდან 12 *კმ*. საკაოს კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. საკაოში (3 *კმ*).

**ბორწყალბადები,** ბ ო რ ი ს ჰ ი დ რ ი დ ე ბ ი, ბ ო რ ა ნ ე ბ ი, ბორის ნაერთები წყალბადთან. ცნობილია ბ., რ-ებიც მოლეკულაში შეიცავენ ბორის 2-იდან 20-მდე ატომს. მათი უმარტივესი წარმომადგენელია $BH_3$, რ-იც თავისუფალი სახით არ არსებობს. ბ. ცნობილია მხოლოდ ამინებთან, ეთერებთან და ა. შ. კომპლექსების სახით. დაბალი რიგის ბ. აირები ($B_2H_6$ — დიბორანი და $B_4H_{10}$ — ტეტრაბორანი) და სითხეებია ($B_5H_9$ — პენტაბორანი), მაღალი რიგისა კი—მყარი ნივთიერებებია ($B_{10}H_{14}$-დეკარბონი და სხვ.). დაბალი რიგის ბ. ადვილად იჟანგება, თვითაალებადია (100°C ქვევითაც კი), ადვილად იშლება წყლის მოქმედებით.

დიბორანი $B_2H_6$ მიიღება ქლორიანი ან ფთორიანი ბორის ურთიერთქმედებით მეტალთა ჰიდრიდებთან, ქლორიანი ბორის ჰიდრირებით და სხვა. მაღალი რიგის ბ-ს დიბორანის თერმული დაშლით იღებენ.

ბ. საინტერესოა როგორც პერსპექტიული რაკეტული საწვავი. დიბორანს იყენებენ ელემენტარული ბორის მისაღებად. ბ-ის ზოგიერთი წარმოებული თერმომდგრადი პოლიმერების საწყისი პროდუქტია. ბ. ტოქსიკურია.

**ბორხერტი** (Borchert) ვოლფგანგ (20. V. 1921, ჰამბურგი, — 20. XI. 1947, ბაზელი), გერმ. მწერალი. II მსოფლიო ომში იბრძოდა აღმ. ფრონტზე. ანტიფაშისტური შეხედულებებისათვის სასიკვდილო განაჩენი გამოუტანეს, რაც ფრონტზე გაგზავნით შეუცვალეს. შემდეგ ისევ ციხეში ჩასვეს. შინ მძიმედ დაავადებული დაბრუნდა. ბ-ის მთელი შემოქმედება (ლექსთა კრებ. „სანათური, ღამე და ვარსკვლავები", 1946, მოთხრობები, პიესა „გარეთ, კარის წინ", 1947, რ-იც ფრონტიდან დაბრუნებულთა ტრაგედიას გადმოსცემს, და სხვ.) ფაშიზმის, ომის მოთავეებისა და გერმ. მხედრიონისადმი წაყენებული ნამდვილი ბრალდებაა. ბ-ის მხატვრული სტილი ექსპრესიონისტულია.

*თხზ.:* თოვლი, თოვლი, თოვლი, თბ., 1964.

**ბორხესი** (Borges) ხორხე ლუის (დ. 24. VIII. 1899, ბუენოს-აირესი), არგენტ. მწერალი. ცხოვრობდა ესპანეთში. ერთ-ერთი ფუძემდებელია მოდერნისტული მიმდინარეობა ულტრაიზმისა, რ-იც შემდეგ სამშობლოში გაავრცელა. მისი ლექსები (კრებულები „ბუენოს-აირესის სიცხე", 1923; „მთვარე პირდაპირ", 1925 და „წმ. მარტინის რვეული", 1929) შთაგონებულია ყოველდღიური, უბრალო მოვლენებით, გამოირჩევა ნატიფი ლირიზმით და ნათელი წარმოსახვით. ბ-ს ეკუთვნის ესეების კრებული „გამოკვლევები" (1925), „სხვა გამოკვლევები" (1960) და მეტაფიზ. ალეგორიებზე და ფანტაზიაზე აგებული ზღაპრები, რ-ებშიც შეიმჩნევა ფ. კაფკას, გ. კ. ჩესტერტონისა და ვ. ვულფის გავლენა.

**ბორჯალი,** დათქმული ვადა, რიგი, ჯერი ძვ. საქართველოში. ქართ. სამართალში, ჩვეულებრივ, ეწოდებოდა ხელშეკრულების მხარეთა მიერ დათქმული ამა თუ იმ პირობის ვადას.

**ბორჯები** (იტალ. Borgia, ესპ. Borja), ესპ. წარმოშობის (არაგონიდან) არისტოკრ. გვარი. დიდ როლს თამაშობდა XV ს. და XVI ს. დამდეგის იტალ. ისტორიაში. ბ-ის აღზევებას საფუძველი ჩაუყარა კარდინალმა ა ლ ფ ო ნ ს ო ბ ო რ ჯ ა მ (1378—1458), რ-იც გახდა რომის პაპი კალიქსტუს III-ის (1455—58) სახელით. მისი ძმისწული რ ო დ რ ი გ ო—პაპი *ალექსანდრე VI* (1492—1503) თავის ვაჟ ჩ ე ზ ა რ ე ს თ ა ნ (დაახლ. 1475—1507) ერთად ყოველნაირად ცდილობდა შუა იტალიაში შეექმნა დიდი სახელმწიფო, სადაც ჩეზარეს აბსოლ. ძალაუფლება ექნებოდა. ამის მისაღწევად ალექსანდრე VI-მ სამჯერ გაათხოვა თავისი ასული ლ უ კ რ ე ც ი ა (1480—1519). 1499 ჩეზარე გახდა რომანიის მმართველი (ჩეზარე იყო ხელმწიფის პროტოტიპი *მაკიაველის* ამავე სახელწ. ნაწარმოებში). ალექსანდრე VI-ის სიკვდილის შემდეგ ჩეზარეს გეგმები ჩაიშალა და ბ-ის საგვარეულო პოლიტ. ასპარეზს ჩამოშორდა.

**ბორჯომი,** ქალაქი (1918-იდან) საქ. სსრ-ში, რ-ნული და საქალაქო საბჭოს ცენტრი, საკავშ. მნიშვნელობის ბალნეოლ.-კლიმ. კურორტი. გაშენებულია ბორჯომის ხეობაში, მდ. მტკვრისა და მისი მარჯვ. შენაკადების ბორჯომულასა და გუჯარეთისწყლის ნაპირებზე. ქალაქსა და მის შემოგარენს უჭირავს მესხეთის ქედის აღმ. და თრიალეთის ქედის დას. ტყიანი (უმთავრესად წიწვიანი) კალთები. ზ. დ. 800—900 *მ*, თბილისიდან 150 *კმ*. სადგური ხაშურ—ვალეს რკინიგზის ხაზზე. ვიწროლიანდაგიანი ელექტრიფიცირებული ხაზით დაკავშირებულია დ. ბაკურიანთან. ბ-ზე გადის საკავშ. (ხაშურ — ბორჯომ — ახალციხე) და რესპ. (ბორჯომ — ბაკურიან—ახალქალაქი) მნიშვნელობის საავტ. გზები. 1974 შეფასებით 16,9 ათ. მცხ. (1939 აღწ. — 14,3 ათ., 1959 წ. — 15,3 ათ., 1970 წ. — 16,0 ათ.).

აღნიშნული პუნქტის სახელად ბ. ოფიც. წყაროებში XIX ს-ში იხსენიება. ახლანდ. ბ-ის ადგილზე XV—XVIII სს-ში იყო რამდენიმე სოფელი: ნუა, ფაფა, ჭალა და სხვ. იმავე ხანებში მესხეთში, ურავლის ხეობაში, იყო ბ-ის სახელით ცნობილი სოფელი (ამჟამად ნასოფლარი სოფ. ანდრიაწმინდის ახლოს, ახალციხის რ-ნში). კურორტ ბ-ის სახელს ურავლის ბ-ს უკავშირებენ. ვარაუდობენ, რომ მტკვრის ხეობაში ეს სახელწ. უნდა მოეტანათ ოსმალთა დაპყრობების დროს ურავლის ბ-იდან ლტოლვილებს, ზოგის აზრით კი ამ პუნქტს ბ. უნდა დარქმეოდა ურავლის ბ-ისა და ისტ. სოფ. ნუის წყლების თვისებათა მსგავსების გამო. ბ-ის დაარსება იქ აღმოჩენილმა მინერალურმა წყალმა განაპირობა. 1913, ახლანდ. ბ-ის ტერიტორიაზე საკაპტაჟო სამუშაოების დროს, შვიდიოდე მეტრის სიღრმეზე აღმოჩნდა თლილი ქვით ნაგები აბაზანების ნაშთები (მიჩნეულია I ს. ნაგებობად). ჩანს, ბ-ის მინერ. წყალს უძველესი დროიდან იყენებდნენ სამკურნალოდ. XVI—XVIII სს-ში ბ-ის ხეობაზე ოსმალთა გამუდმებულმა თავდასხმებმა ეს მხარე გააპარტახა და მინერ. წყლის არსებობაც დავიწყებას მიეცა. XIX ს. დასაწყისში ბ-ის მინერ. წყალი ხელახლა აღმოაჩინეს. ახლანდ. ბ-ის პარკის ტერიტორიაზე მინერ. წყლის ორ წყაროს მიაკვლიეს. იქვე ააშენეს სახლები. სწორედ ამ პუნქტს დაერქვა ბ.; XIX ს-მდე ბ-ის ტერიტ. *ავალიშვილებს* ეკუთვნოდა. 1871 ებოძა კავკასიის მეფისნაცვალს დიდ მთავარს მიხეილ ნიკოლოზის ძეს, რ-ისთვისაც მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე ხის ორსართულიანი სასახლე ააშენეს (დაიწვა, მის ადგილზე 1976 აშენდა 14-სართულიანი 500-ადგილიანი სანატორიუმი, არქიტ. ი. ზაალიშვილი). 1892—95 დიდი მთავრისათვის ლიკანში აშენდა სასახლის კომპლექსი და მოეწყო პარკი (არქიტ. ლ. ბენუა, ახლანდ. სანატ. „ლიკანი". კორპუსები). XIX ს. დამლევს აქ რამდენიმე საწარმო იყო. 1894 გაიყვანეს ხაშურ—ბორჯომის რკინიგზის ხაზი. 1898 ამუშავდა ბ-ის ჰიდროელსადგური. 1902 დამთავრდა ბორჯომ—ბაკურიანის ვიწროლიანდაგიანი რკინიგზის მშენებლობა. 1900-თვის ბ-ის მოსახლ. 3500 კაცს შეადგენდა, აქედან 600 მუშა იყო. 1905 დამლევს შეიქმნა პირველი ს.-დ. ორგანიზაცია. 1905 წ. 21 დეკ. ბ-ის მუშები იარაღით ხელში გამოვიდნენ მეფის ხელისუფლების წინააღმდეგ. 1907 წ. 1 მაისი ბორჯომის მშრომელებმა საყოველთაო გაფიცვით აღნიშნეს. 1921 წ. 6 მარტს ბ-ში საბჭოთა ხელისუფლება დამყარდა.

ბ-ში არის მინერ. წყლის ჩამომსხმელი საწარმოო გაერთიანება „*ბორჯომი*", შუშის ტარისა (XIX ს. დასასრული) და პურის ქ-ნები, ხორცკომბინატი და სხვ.

ბ-ის ჰავა ზომიერად ნოტიოა, იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. საშ. წლ. ტემპ-რა 8,3°C, იანვ. — 2,8°C, ივლ. 19°C. აბსოლ. მინ. ტემპ-რა — 29°C, აბსოლ. მაქს. 37°C. ნალექები 653 *მმ* წელიწადში, მაქსიმუმი — მაისსა და ივნისში, მინიმუმი — დეკემბერ-



ბორჯომი. სანატორიუმი «ფირუზა».

ში. მზის ნათების ხანგრძლივობა 1850—1900 *სთ* წელიწადში. რელიეფისა და მიკროკლიმ. თავისებურებათა მიხედვით ბ-ში გამოიყოფა რამდენიმე უბანი, რ-თაგან მკურნალობისათვის განსაკუთრებით ხელსაყრელი მიკროკლიმ. პირობებით გამოირჩევა ლიკანი, ფაფა, პლატო. კურორტის ძირითადი სამკურნ. საშუალებაა მინერ. წყალი, რ-საც იყენებენ სასმელად და ბალნეოლ. სამკურნ. პროცედურებისათვის (აბაზანები, შხაპები, ინჰალაცია და სხვ.). ბ-ის სხვა სამკურნ. ფაქტორებია კლიმატოთერაპია, ტალახით მკურნალობა და სხვ. კლიმატოთერაპიული თვალსაზრისით საუკეთესო დროა ივნ.-ოქტ. სამედ. ჩვენებები: კუჭ-ნაწლავის ტრაქტის, ღვიძლისა და სანაღვლე გზების ქრონ. დაავადებები, საშარდე გზების დაავადებები, ნივთიერებათა ცვლის მოშლა, გულ-სისხლძარღვთა ზოგიერთი დაავადება. სეზონი— მთელი წელი. ბ-ის ახლოს განლაგებულია ბორჯომის ჯგუფის კურორტები: *ახალდაბა, ქვიშხეთი, წაღვერი, ცემი, ლიბანი, პატარა ცემი, ბაკურიანი, ციხისჯვარი.*

ქალაქში არის 4 საშ. სკოლა, 4 საბავშვო ბაღი, მუს. სკოლა, სატყეო ტექნიკუმი, სახელოსნო სასწავლებელი, ბ-კა, სახალხო თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, კინოთეატრი, ს. ორჯონიკიძის სახ. პარკი, 26 კომისრის სახ. პარკი პლატოზე (ზ. დ. 1000 *მ*), რ-საც ესაზღვრება სადგერის ტყე-პარკი.

რევ. შემდეგ ბ-ში ფართოდ გაიშალა საკურორტო მშენებლობა. აშენდა ფიზიოთერაპიული ინ-ტის სააბაზანო (1930, არქიტ. მ. ბუზოღლი), პროფკავშირების სანატორიუმის კორპუსები (1935—38, არქიტექტორები ნ. სევეროვი, დ. ფომინი), რკინიგზის სადგური (1972, არქიტექტორი გ. მოძმანიშვილი, კონსტრუქტორი ლ. კამკამიძე), დასასვენებელი სახლები, პანსიონატები, პიონერთა ბანაკები, სასტუმრო, ტურბაზა. ახლებურად მოეწყო სანატორიუმები „ფირუზა“, „ლიკანი“. მდ. მტკვრის ნაპირების გასწვრივ აშენდა ჯებირები და მოეწყო სანაპიროები, გაიყვანეს ბორჯომ-ბაღისა და პლატოს დამაკავშირებელი საბაგირო გზა (1965, არქიტ. გ. ჩაჩანიძე, ინჟ. გ. ფანცულაია), აგებულია ახ. ხიდი, მრავალსართულიანი სახლები და სხვ. შედგა ბ-ის განაშენიანების ახ. გენ. გეგმა (ავტორი არქიტექტორი ე. ბაგრატიონი, თანაავტორები ც. დიდებულიძე, ა. წიკლაური).

მატერ. კულტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია შუა საუკ. ნაგებობები „გოგიას ციხე“ და „პეტრეს ციხე“.

*ლიტ.:* ხ უ ჯ ა შ ე გ., ბორჯომის ხეობა,-თბ., 1969. *ვ. აბულაძე. ჟ. ზონენაშვილი.*

*გ. უშვერიძე. ე. ბაგრატიონი.*

**„ბორჯომი“,** ნახშირმჟავა ჰიდროკარბონატული ნატრიუმიანი სამკურნალო მინერ. წყალი. საბადო მდებარეობს ბორჯომის რ-ნში, მდ. მტკვრისა და მისი მარჯვ. შენაკადების მდ. ბორჯომულას და გუჯარეთისწყლის ხეობებში. ქიმ. შედგენილობა:

$$M_{6,0}\frac{HCO_3 85 Cl 15}{Na 86} CO_2 1 T 29,6°.$$

საბადოს სხვადასხვა უბანზე წყლის მინერალიზაცია 6-იდან 7 *გ/ლ*-მდეა. ახასიათებს მჟავე რეაქცია (pH—6,7—6,9). წყლის ტემპ-რა 18-იდან 37°C-მდე მერყეობს.

ცნობილი იყო „ბ-ის“ ორი გამოსავალი — ეკატერინეს (№ 1) და ევგენის (№ 2) წყაროების სახელწოდებით. 1892—94 ორივე წყარო დააკაპტაჟეს, რის შედეგადაც № 1 წყაროს დებიტი გახდა 70 ათ. *ლ/დღ-ღ* (29°C), ხოლო № 2 წყაროსი — 20 ათ. *ლ/დღ-ღ* (23°C). 1927—28 დაიწყო დეტალური ჰიდროგეოლ. სამუშაოები, რ-ებიც დღემდე გრძელდება. 1927—36 ძიება წარმოებდა მხოლოდ ბორჯომის ანტიკლინის ღერძის ვიწრო ზოლის გასწვრივ, რის შედეგადაც „ბ“. გამოვლინდა სამ ახალ უბანზე (გუჯარეთისწყლის, მტკვრისა და ლიკანის). ჯამური დებიტი პირველად 500 ათ. *ლ/დღ-ღ*-მდე გაიზარდა, შემდეგ თანდათან შემცირდა და 138 ათ. *ლ/დღ-ღ*-მდე დაეცა. 1954-იდან ფართო მასშტაბით დაიწყო საბადოს ჰიდროგეოლ. შესწავლა და ღრმა ბურღვა. არსებულ 7 საექსპლუატაციო ბურღილს მიემატა 3 საკაპტაჟო, 120 სტრუქტურულ-ჰიდროგეოლ. და 6 სადამკვირვებლო ბურღილი. „ბ-ის“ წყლის მნიშვნელოვანი მარაგი აღმოაჩინეს ვაშლოვან—ყვიბისის უბანზე. დღეისათვის დამტკიცებულია „ბ-ის“ შემდეგი საექსპლოატაციო მარაგი: ბორჯომის ცენტრ. უბანზე — 297 ათ. *ლ/დღ-ღ*, ლიკანის უბანზე — 77 ათ. *ლ/დღ-ღ* და ვაშლოვანის საბადოზე — 466 ათ. *ლ/დღ-ღ*.

როგორც სამკურნ. წყალს, „ბ-ს“ იყენებენ ქრონიკული გასტრიტის, ქრონიკული ენტეროკოლიტის, კუჭისა და თორმეტგოჯა ნაწლავის წყლულოვანი დაავადების, კუჭის ოპერაციის შემდგომი პერიოდის, ღვიძლისა და სანაღვლე გზების დაავადებათა, შაქრიანი დიაბეტის, ნივთიერებათა ცვლის მოშლის, სიმსუქნის და სხვ. დროს. „ბ“. საუკეთესო სასმელი წყალია, მაგრამ მისი ჭარბად მიღება (დღე-ღამეში 1 ლ-ზე მეტი) მიზანშეწონილი არ არის.

*ლიტ.:* Ч и х е л и д з е С. С., Минеральные воды, წგნ.: Природные ресурсы Грузинской ССР, т. 3, М., 1961.

*გ. უშვერიძე. ნ. ცერცვაძე.*

**„ბორჯომი“,** ს ა წ ა რ მ ო ო გ ა ე რ თ ი ა ნ ე ბ ა „ბ ო რ ჯ ო მ ი“, მინერალური წყლის ჩამომსხმელი საწარმოები. ბორჯომის ცნობილი მინერ. წყლის სამრეწვ. ჩამოსხმა 1891 დაიწყეს. ბორჯომის № 1 წყაროს ბაზაზე 1894—96 აშენდა რუსეთში პირველი მინერ. წყლის ჩამომსხმელი ქ-ნა, რ-იც აღჭურვილი იყო რუსეთსა და უცხოეთში დამზადებული მოწყობილობებით. საბჭ. ხელისუფლების წლებში ჩატარდა ქ-ნის რეკონსტრუქცია, მნიშვნელოვნად გაიზარდა მისი საწარმოო სიმძლავრე. ბორჯომის მინერ. წყალზე მოთხოვნილების ზრდამ, ახლად გამოვლენილმა რესურსებმა განაპირობა ახ. ჩამომსხმელი ქ-ნის მშენებლობა (1952—56), რ-ის საწარმოო სიმძლავრეა 100 მლნ-მდე ბოთლი (ნახევარი ლიტრი) წელიწადში.

ბორჯომის მინერ. წყლის უნიკალური სამკურნ. თვისებების გამო მოთხოვნილება მასზე ჩვენშიაც და საზღვარგარეთაც (იგზავნება მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში) სისტემატურად იზრდება. გაზრდილი მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად სოფ. ყვიბისთან 1965—70 აშენდა № 2 ჩამომსხმელი ქ-ნა, რ-ის წლიური საპროექტო სიმძლავრე 200 მლნ. ბოთლია.

1972 არსებული ქ-ნების ბაზაზე შეიქმნა საწარმოო გაერთიანება „ბორჯომი“.

**ბორჯომის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი სამხრ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. ბ. რ-ის ტერიტ. ტფილისის გუბ. გორის მაზრაში შედიოდა, 1917—30 — გორის ოლქში. 1930 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით დამოუკიდებელ რ-ნად გამოიყო. 1963—66 შედიოდა ხაშურის რ-ნში, 1966 კი კვლავ გამოიყო ახლანდელ საზღვრებში. ჩრდ-ით მას ესაზღვრება ორჯონიკიძის, ხაშურის, ქარელისა და გორის, აღმ-ით — წალკის, სამხრ-ით ახალქალაქისა და ასპინძის, ხოლო დას-ით ახალციხის ადმ.-ტერ. რ-ნები. ფართ. 1189 *კმ²*. რაიცენტრი ქ. ბორჯომი. ბ. რ-ში შედის 1 საქალაქო (ბორჯომი), 3 სადაბო (ახალდაბა, ბაკურიანი, წაღვერი) და 8 სასოფლო საბჭო (გვერდისუბანი, გუჯარეთი, დვირი, ტაბაწყური, ტაძრისი, ტბა, ყვიბისი, ციხისჯვარი), 1 ქალაქი, 4 დაბა, 37 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ბ. რ-ის ტერიტ. აგებულია უმთავრესად ეოცენის ვულკანოგენური წყებებით, ანდეზიტებით, ტუფ-ბრექჩიებით, ტუფებითა და დანალექი ქანებით. გვხვდება მეოთხეული მდინარეული და ტბიური ნალექებიც. ბ. რ. მოიცავს მცირე კავკასიონის ნაწილს — თრიალეთის ქედის დას. და მესხეთის ქედის აღმ. დაბოლოებებს. ბ. რ-ის ფარგლებშია თრიალეთის ქედის განშტოებები— გვირგვინა (ჩრდ.-დას-ით) და ციხისჯვარი (სამხრ.-დას-ით), რ-თა მწვერვალები — თორტიზა, გვირგვინა, მურყნევი, ჯამჯამა, ქვაჯვარი, კოდიანი და სხვ. 2000—2850 *მ*. სიმაღლეს აღწევს. თრიალეთის ამ შტოქედებს შორის მდებარეობს თორის ქვაბული. მესხეთის ქედის უმაღლესი მწვერვალების (ლომისმთა, დედაბერა და სხვ.) სიმაღლეა 2000—2200 *მ*. ტერიტორიის მნიშვნელოვანი ნაწილი *ბორჯომის ხეობას* უჭირავს. რ-ნში განვითარებულია საშუალმთიანი ეროზიული რელიეფი, რ-შიც კარგად არის გამოხატული ვულკანიზმის კვალი. აქ არის ბაკურიანის, გუჯარეთისა და დაბაძველის ვულკ. ცენტრები. ბაკურიანის ვულკ. ცენტრიდან წამოსული ლავური ნაკადი ბორჯომამდე აღწევს, ხოლო გუჯარეთის ლავური ნაკადი წაღვერთან მთავრდება. დაბაძველის ვულკ. კერასთან დაკავშირებულია ლავური განფენი, რ-იც წყალგამყოფ პლატოს ქმნის მდ. მტკვრის ხეობასა და ბორჯომულას აუზს შორის, ქ. ბორჯომის სამხრ-ით. რელიეფის შედარებით მსხვილი ფორმებიდან აღსანიშნავია აგრეთვე ციხისჯვრის ლავური პლატო.

რ-ნის ძირითადი წიაღისეული სიმდიდრეა ბორჯომის ფართოდ ცნობილი ნახშირმჟავა ჰიდროკარბონატული ნატრიუმიანი სამკურნ. წყალი, აგრეთვე წაღვერის ნახშირმჟავა-რკინის, ციხისჯვრის გოგირდოვანი, ვაშლოვანის ბორჯომის ტიპის და სხვა მრავალი ძვირფასი მინერ. წყარო. რ-ნი მდიდარია სამშენებლო ქვით (ანდეზიტი, ბაზალტი და პემზა).

ჰ ა ვ ა. რ-ნის ჰავა გარდამავალია კონტინენტურ სუბტროპიკულიდან ზღვის სუბტროპიკულზე ცივი ზამთრითა და ხანგრძლივი ზაფხულით. საშ. წლ. ტემპ-რა 8,3°-იდან 0,1°C-მდეა. იანვ. საშ. ტემპ-რა —3—6°C, აგვ. 14—18°C. მაქს. ტემპ-რა 30—36°C აღწევს, მინ. — 20—26°C. ნალექები 550—800 *მმ* წელიწადში. მაქსიმუმი (88—162 *მმ*) მოდის მაის-ივნისში, მინიმუმი (37—63 *მმ*) დეკემბერ-იანვარში. თოვლი მოდის ნოემბრიდან მარტამდე ქვედა ზონაში და ოქტ-იდან მაისამდე ზედა ზონაში. მდგრადი თოვლის საბურველის ხანგრძლივობა ქვედა ზონაში წელიწადში 70—80 დღეა, ზედაში 150—155 დღე. თოვლის საბურველის სიმაღლე საშუალოდ 20—40 *სმ* აღწევს. პლატოზე ქრის დას. და აღმ. ქარი, ხოლო ხეობებში გაბატონებულია მთა-ხეობათა ქარები. ქარის სიძლიერე პლატოზე მეტია, ვიდრე ხეობებში და მატულობს სიმაღლის ზრდასთან ერთად. რ-ნის ტერიტორიაზე ქარის საშ. სიჩქარეა უმთავრესად არა უმეტეს 8 *მ/წმ*, დროდადრო 20 *მ/წმ* აღწევს.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. რ-ნის ტერიტორიას სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-აღმ-კენ კვეთს მდ. მტკვარი. მარჯვნიდან მას ერთვის მდ-ები ბორჯომულა და გუჯარეთისწყალი. მდინარეები ძირითადად თოვლისა და წვიმის წყლით საზრდოობენ. წყალდიდობა იცის აპრილ-მაისში, წყალმცირო-



საწარმოო გაერთიანება «ბორჯომი». საჰაერო-სატვირთო გზა.

ბა — ზამთარში. მდ-ებს იყენებენ როგორც ენერგეტ. მიზნით, ისე სარწყავად. ბ. რ-ში ბევრი ტბაა: ტაბაწყური, კახისი, წეროს ტბა, მინდიაშვილის ტბა და სხვ. ტაბაწყურისა და კახისის ტბებში ბევრია კალმახი და სხვა ძვირფასი ჯიშის თევზი.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. უმთავრესად გავრცელებულია ტყის ყომრალი და გაეწრებული ყომრალი ნიადაგები (1100—1300 მ-იდან 1600—1700 მ-მდე). ქვედა ზონაში ტყის ყავისფერი ნიადაგია. ტყის ზონის ზემოთ განვითარებულია მთა-მდელოს კორდიანი ნიადაგი.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი  ს ა ფ ა რ ი. ბ. რ. მდიდარია მცენარეულობით; აქ ცნობილია 1600-ზე მეტი სახეობა. რ-ნის ტერიტ. თითქმის 2/3 უჭირავს ტყესა და ბუჩქნარს. გაბატონებულია უმთავრესად ნაძვნარ-სოჭნარი და ნაძვნარ-წიფლნარი, არის ფიჭვნარიც. ტყეებში ზოგან გავრცელებულია მარადმწვანე ქვეტყე და კოლხური ლიანები. შერეულ ტყეებში წიწვიანების გვერდით გვხვდება წიფელი, ნეკერჩხალი, მუხა, არყი. 2100—2200 მ სიმაღლეზე ტყეებს ცვლის სუბალპ. მდელოები, რ-ებიც სათიბ-საძოვრებადაა გამოყენებული. ტყეების მნიშვნელოვანი ნაწილი გამოცხადებულია სახელმწ. ნაკრძალად.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. რ-ნის ფაუნა ნაირფეროვანია. ძუძუმწოვრებიდან გვხვდება ირემი, შველი, ტყისა და თეთრყელა კვერნები, წავი, მაჩვი, მგელი, მელა, იშვიათად მურა დათვი, აქა-იქ ფოცხვერი. მრავალგანაა კავკ. ციყვი, ტელეუტური ციყვი (აკლიმატიზებულია უკანასკნელ წლებში); ფრინველებიდან აქ ბინადრობს კავკ. როჭო, არწივი, კოდალა და სხვ.; ქვეწარმავლებიდან — ცხვირრქოსანი გველგესლა, ანკარა, ბოხმეჭა და სხვ.; ამფიბიებიდან — კავკ. სალამანდრა, რამდენიმე სახეობის ტრიტონი, კავკ. ჯვრიანა და სხვ. თევზებიდან აღსანიშნავია კალმახი, მურწა და სხვ. ბევრია კიბოსნაირები, ობობები, მწერები, მოლუსკები და სხვ. ირმის დაცვისა და შენარჩუნების მიზნით მტკვრის მარცხ. ნაპირზე შექმნილია *ბორჯომის სახელმწიფო ნაკრძალი* (18048 ჰა).

ძ ი რ ი თ ა დ ი  ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: 1. მთა-ხეობათა ლანდშაფტი რცხილნარ-მუხნარით, ჭალისა და ნაწილობრივ წიწვიანი ტყეებით, ალუვიური და ტყის ყომრალი ნიადაგებით; 2. საშუალო მთები (მოსწორებული ზედაპირების უბნებით) წიფლის ტყითა და ტყის ყომრალი ნიადაგებით; 3. საშუალო მთები წიწვიან-ფოთლოვანი (ფიჭვნარ-წიფლნარ-მუქწიწვიანი) ტყეებითა და გაეწრებული ტყის ყომრალი ნიადაგებით; 4. სუბალპ. მდელოები მთა-მდელოს ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** საკავშ. მნიშვნელობა აქვს საკურორტო მეურნეობას, მრეწვ. და სოფ. მეურნ. მომსახურე დარგების ფუნქციას ასრულებს.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. წამყვანი დარგია მინერ. წყლის ჩამოსხმა. ყოველწლიურად ათეულ მილიონობით ბოთლი ბორჯომის წყალი გააქვთ სსრკ-ის მრავალ კუთხესა და საზღვარგარეთის ქვეყნებში. ბორჯომშია მინის ტარის საწარმო, მინერ. წყლის ჩამომსხმელი 2 ქ-ნა და ადგილ. მრეწვ. კომბინატი, სადაც მზადდება ავეჯი და ლითონის სხვადასხვა ნაკეთობა, აქვეა აგურის ქ-ნა და კერამ. ჭურჭლის საამქრო; ხორცის კომბინატი, ყველ-კარაქის ქ-ნა. ბაკურიანის მახლობლად წარმოებს ანდეზიტის მოპოვება. ახალდაბაში არის ავეჯის ფ-კა, წაღვერში — ხე-ტყის სახერხი ქ-ნა. რ-ნში ერთი დიდი ელექტროსადგური — ჩითახევჰესი (სიმძლავრე 21 ათ. კვტ) და რამდენიმე მცირე სიმძლავრის სასოფლო ელექტროსადგურია.

ს ო ფ ლ ი ს  მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგია მეხილეობა და სახორცე-სარძევე მეცხოველეობა. ბ. რ-ის ქვედა ზონის (800—1000 მ-მდე) კოლ-ბების ეკონომიკაში წამყვანია მებაღეობა-მებოსტნეობა, ზედა ზონაში კი — მეცხოველეობა. რ-ნში 9 კოლ-ბა და 5 საბჭ. მეურნეობაა — მათგან 2 მეცხოველეობისა (გუჯარეთის და ციხისჯვრის), დვირის მებოსტნეობა-მერძევეობის, მიტარბის სატყეო და ბაკურიანის მენადირეობისა (აქ ძირითადად ძვირფასბეწვიან მელიას აშენებენ). ბ. რ-ის მთელი ფართობიდან სავარგულებს მხოლოდ 30 ათ. ჰა უკავია. აქედან სახნავია 3,4 ათ. ჰა, მრავალწლიანი ნარგავი—451 ჰა, ნასვენი—477 ჰა, სათიბი—8,3 ათ. ჰა, საძოვარი 17,4 — ათ. ჰა; სარწყავი ფართ. 938 ჰა-ს შეადგენს.

ნათესი ფართობიდან (3,7 ათ. ჰა) სიმინდს უკავია 238 ჰა, ხორბალს — 255, კარტოფილს — 478, ბოსტნეულ კულტურებს — 186 ჰა (1974). 1974 რ-ნში იყო: მსხვ. რქ. საქონელი 16,7 ათ. სული, ღორი 5,1 ათ., თხა და ცხვარი 23,0 ათ.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი  დ ა  კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. ბ. რ-ზე გადის ხაშური—ვალეს სარკინიგზო ხაზი; სადგ. ბორჯომი ვიწროლიანდაგიანი ელექტრიფიცირებული ხაზით დაკავშირებულია დაბა ბაკურიანთან. რ-ნს კვეთს აგრეთვე საკავშირო მნიშვნელობის გზატკეცილი ხაშური — ბორჯომი —ახალციხე და რესპ. მნიშვნელობის გზა ბორჯომი—ბაკურიანი—ახალქალაქი. საავტ. გზების ქსელით რაიცენტრი თითქმის ყველა სოფელს უკავშირდება. რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 ბ. რ-ში იყო 49 ზოგადსაგანმნ. სკოლა (8,1 ათ. მოსწავლე, 520 მასწავლებელი), სკოლა-ინტერნატი, მუშა-ახალგაზრდობის სკოლა, სატყეო ტექნიკუმი, მუს. სკოლა, სახელოსნო სასწავლებელი, 4 საბავშვო ბაგა და 11 საბავშვო ბაღი, გარდა ამისა 39 კლუბი, 38 ბ-კა, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი; ბორჯომში გამოდის რ-ნული გაზ. „ბორჯომი“. თითქმის ყველა სოფელი ელექტრი- და რადიოფიცირებულია. სარგებლობენ ტელევიზიით. 1974 რ-ნში იყო 9 სანატორიუმი (2095 საწოლით), 4 პანსიონატი (1289 საწოლით), 2 საავადმყოფო (335 საწოლით), 14 ამბულ.-პოლიკლინიკა. 581 მედმუშაკი, მათგან 117 ექიმი.

ბ. რ. უაღრესად მდიდარია სამთოკლიმ. და ბალნეოლ. კურორტებით. საკავშირო მნიშვნელობის კურორტია ქ. *ბორჯომი*. რესპ. მნიშვნელობის კლიმ. კურორტებია *წაღვერი, მზეთამზე, ცემი, პატარა ცემი, ტბა, ლიბანი, ციხისჯვარი* და *ბაკურიანი*.

რ-ნის ტერიტორიაზე ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების მრავალი ძეგლია, მ. შ. ნეძვის სამეკლესიიანი ბაზილიკა (IX ს.), სამონასტრო ანსამბლები ტიმოთესუბანში (XII—XIII სს.), ლიკანში და ჩითახევის მიდამოებში (შუა საუკ.), სოფ. დაბის ეკლესია (1333), შუასაუკ. ციხესიმაგრეთა (გოგიას ციხე, პეტრეს ციხე და სხვ.) და ეკლესიათა ნანგრევები; შემორჩენილია აგრეთვე ანტ. პერიოდის და ადრეული ფეოდ. ხანის ნასოფლარები ქვის „გვირგვინიანი“ შენობებით. *ჟ. ზონენაშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 560—561.

**ბორჯომის სახელმწიფო ნაკრძალი,** ნაკრძალი საქ. სსრ ბორჯომის რ-ნში მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე. დაარსდა 1935. ნაკრძალის ფართობია 18048 ჰა, ტყით დაფარულია 15669 ჰა, საძოვრებია — 870 ჰა, არასატყეო ფართობები—2185 ჰა. ბ. ს. ნ-ის კლიმატზე გავლენას ახდენს სამხრ. მთიანეთის კონტინენტური, მშრალი ჰავა და დას. საქართველოს ზღვის ნოტიო ჰავა. ნაკრძალის ტერიტორიაზე მრავალგანაა



კოლხეთის ფლორის დამახასიათებელი ელემენტები: წყავი, შქერი, ჭყორი, წაბლი, უთხოვარი, იმერული ხეჭრელი და სხვ.; ტყის კომპლექსებს ქმნიან დას. საქართველოსათვის დამახასიათებელი წიფლის კოლხური ტიპის ტყეები მარადმწვანე ქვეტყით. ბანისხევიდან დას-ით მდებარე ყველა ხევში [ლიკანის, ზორეთის (ზოვრეთის) და სხვ.] კოლხეთის მცენარეულობა მცირდება და ქვაბისხევში უკვე ჭარბობს სიმშრალის მოყვარული მცენარეები, მაგ., კავკასიური ფიჭვი, რ-ის კორომებში ქვეტყეს ქმნის ღვია, გლერძა, გრაკლა, კუნელი, შინდი, ასკილი და სხვ. ნაკრძალში არის აგრეთვე სოჭი, უხრავი, რცხილა, მურყანი, არყი, მაღალმთის ნეკერჩხალი, ლეკის ხე და სხვ.; ნაკრძალის ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. გავრცელებულია ირემი, შველი, არჩვი, მურა დათვი, გარეული კატა, ფოცხვერი, მაჩვი, წავი, თეთრყელა და ტყის კვერნე-





ბი, ამიერკავკასიური ციყვი, აკლიმატიზებულია ტელეუტური ციყვი; ნაკრძალში მრავალი სახეობის ფრინველია: როჭო, ნისკარტმარწუხა, შაშვი, კოდალა, არწივი და სხვ. გვხვდება გველები, ხვლიკები, რუებსა და ნაკადულებში — კავკასიური სალამანდრა. ბ. ს. ნ-ს დიდი სამეცნ. და სამეურნეო მნიშვნელობა აქვს.

*კ. მამისაშვილი.*

**ბორჯომის ხეობა,** მტკვრის ხეობა ბორჯომის რ-ნის ფარგლებში, სოფ. აწყურიდან (სამხრ.-დას.) სოფ. ტაშისკარამდე (ჩრდ.-აღმ.). სიგრძე დაახლ. 60 *კმ*. ხეობის ფერდობებს ქმნის მესხეთისა და თრიალეთის ქედები. ბ. ხ. ახალციხის ქვაბულს შიდა ქართლის ბართან აკავშირებს. გენეტურად ტექტონ.-ეროზიული ღრმა (1300—1500 *მ*) გამკვეთი ხეობაა, ძირი ზ. დ. 710—900 *მ* მდებარეობს. აგებულია ძლიერი დანაოჭებული პალეოგენური, უმთავრესად ანდეზიტური ტუფბრექჩიებით და ფლიშური წყებებით. ბაკურიანის ლავური ნაკადის ბოლო ქ. ბორჯომთან მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირამდე აღწევს.

ბ. ხ-ის გაგანივრებულ ტერასულ უბნებს ციცაბოფერდობებიანი ვიწრობები ენაცვლება. ხეობის ფერდობები დასერილია ხევებით. ბევრგანაა მეწყრები და გაშიშვლებული კლდეები. ბ. ხ. მდიდარია გრუნტის წყლებითა და წყაროებით, რ-თა შორის ბევრი მინერ. წყაროა. ხეობის მარცხ. მხარის დიდი ნაწილი *ბორჯომის სახელმწიფო ნაკრძალს* უჭირავს.

ბ. ხ-ში გადის ელექტრიფიცირებული რკინიგზა და საავტ. გზატკეცილი. მთის ზომიერი ჰავა და უნიკალური სამკურნ. წყაროები საკურორტო მეურნეობისათვის ხელსაყრელ ბუნებრივ პირობებს ქმნიან. ხეობაში და მიმდებარე ტერიტორიაზე მნიშვნელოვანი კლიმ.-ბალნეოლ. კურორტებია: ბორჯომი, ბაკურიანი, ახალდაბა, წაღვერი, ციხისჯვარი, ცემი, ტბა და სხვ.

ისტ.-გეოგრ. ბ. ხ. უფრო ვრცელ ტერიტორიას მოიცავს. სახელწ. „ბ. ხ.“ პირველად 1819 საბუთში გვხვდება. მანამდე მას ს ა დ გ ე რ ი ს ხ ე ო ბ ა ეწოდებოდა (XV ს-იდან) და მტკვრის (ტაშისკარიდან აწყურამდე), საკუთრივ სადგერის (მოიცავდა სოფ. სადგერიდან წაღვერ-კიმოთესუბანსა და თორ-ბაკურიანს) და გუჯარეთის ხეობებისგან შედგებოდა. არქეოლ. კვლევა-ძიებით დასტურდება, რომ ბ. ხ-ში პირველყოფილ ადამიანს უცხოვრია. II—IV სს-ში აქ თორის საერისთავო დაარსდა, რ-საც XV ს-მდე თ ო რ ი ს მ ხ ა რ ე ეწოდებოდა. XV ს-ში აქ *ავალიშვილთა* სათავადო (საავალიშვილო) შეიქმნა. XV ს. ბოლოს ბ. ხ. სამცხე-საათაბაგოსთან ერთად ოსმალეთმა მიიტაცა, მოსახლ. ნაწილი მტერთან ბრძოლაში დაიღუპა, დანარჩენი ზემო ქართლსა და იმერეთს შეეხიზნა. XVIII ს. ბოლოსათვის ბ. ხ. მთლიანად გაუკაცრიელდა. აქ არსებული მატერ. კულტ. ძეგლები დაინგრა, ბევრი მთლიანად განადგურდა. ახალციხის საფაშოს მოშლისა და სამცხე-საათაბაგოდან თურქ დამპყრობთა განდევნის შემდეგ (1829) დაიწყო ბ. ხ-ის ხელახალი დასახლება. XIX ს. 50—60-იან წლებში ზემო იმერეთიდან და ზემო ქართლიდან ბ. ხ-ში 205 კომლი გადმოსახლდა. შემდგომში აქ უკრაინელი და ბერძენი მოახალშენენიც დასახლდნენ. 1871 ბ. ხ. დიდი მთავრის მიხეილ ნიკოლოზის ძე რომანოვის საუფლისწულო მამული გახდა. ამ დროიდან აქაური გლეხობის მდგომარეობა გაუარესდა, რასაც 1899 წაღვერისა და კიმოთესუბნის გლეხთა აჯანყება მოჰყვა. 1918 წ. 7 მარტს ამიერკავკ. სეიმმა ბ. ხ. სახელმწ. საკუთრებად გამოაცხადა. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ 1921 წ. 20 მაისის დეკრეტით ბ. ხ. სახელმწიფოებრივი მნიშვნელობის კურორტად გამოცხადდა.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1964; ყ ი ფ შ ი ძ ე ნ., ბორჯომი და მისი ხეობა, თბ., 1954.

*ქ. ჯაყელი. ვ. აბულაძე.*



ბორჯომის სახელმწიფო ნაკრძალი. ბანისხევი.

**ბორჯომის ჰიდროელექტროსადგური,** ერთ-ერთი პირველი ჰიდროელექტროსადგური რუსეთის იმპერიაში (პეტერბ. და ახალი ათონის ჰიდროელექტროსადგურების შემდეგ). აგებულია მდ. ბორჯომულაზე. ამუშავდა 1899 წ. 15 იანვ. ბ. ჰ-ის საერთო სიმძლავრე 60 *კვტ*-ს შეადგენდა, ელექტროსადგურში მუშაობდა პელტონის ტიპის ორი გენერატორი, თითოეული 70 *ც. ძ.* სიმძლავრისა. 1950 ბ. ჰ-მა შეწყვიტა ელექტროენერგიის გამომუშავება.

**ბორჯომულა,** მდინარე ბორჯომის რ-ნში, მტკვრის მარჯვ. შენაკადი. სათავე აქვს თრიალეთის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, ცხრაწყაროს უღელტეხილთან, ზ. დ. 2400 *მ*. სიგრძე 29 *კმ*, აუზის ფართ. 165 $კმ^2$. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა ზამთარში. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 2,41 $მ^3/წმ$. ბ. ტიპური მთის მდინარეა. მიედინება ჯერ სუბალპ. ზონაში, შემდეგ წიწვიანი ტყით შემოსილ ვიწრო ხეობაში. შესართავთან გაშენებულია საკავშ. მნიშვნელობის კურ. ბორჯომი. 1898 ბ-ზე ააგეს რუს. იმპერიაში ერთ-ერთი პირველი ჰესი (იხ. *ბორჯომის ჰიდროელექტროსადგური*). *ნ. უკლება.*

**ბოსელა,** სოფელი თერჯოლის რ-ნში (ახალი თერჯოლის სოფსაბჭო), მდ. ძევრულის მარცხ. მხარეს, მდ. ხაუჩის (მდ. ჩხარის შენაკადი) სათავესთან. ზ. დ. 240 *მ*, თერჯოლიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა სოფ. ჩხარში (1 *კმ*). ბ-კა.

**ბოსელთა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (გდუს სოფსაბჭო), ალევის ქედის დას. კალთაზე, მდ. ალეურის (ქსნის მარცხ. შენაკადი) სათავესთან. ზ. დ. 1160 *მ*, ლენინგორიდან 22 *კმ*. ლენინგორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა სოფ. მონასტერში (2 *კმ*). საშ. სკოლა-ინტერნატი ლენინგორში.

**ბოსელი,** ბ ო ს ლ ა, ბ ო ს ლ ე (სვან. ბ ო ს ლ ო || ო ს ლ ო, ბ ა მ ბ ლ უ, ბ ე მ ბ ლ უ, ბ ო მ ბ ლ ა || ბ ო ბ ლ ა), ნაყოფიერებისა და გამრავლების წარმართული ღვთაება ძვ. საქართველოში. მისი კულტი ასახულია ბოსლობის დღეობაში. ბ-ის უმთავრეს ფუნქციას შეადგენდა საქონლის გამრავლება და მფარველობა. ამიტომ მას „საქონლის ბატონის“ და „საქონლის ანგელოზის“ (უფრო ადრე სავარაუდოა „საქონლის პატრონი“, „საქონლის უფალი“) ეპითეტებითაც მოიხსენიებდნენ. ბ. თავდაპირველად ცხოველური სახის არსებად, კერძოდ, ხარად უნდა ჰყოლოდათ წარმოდგენილი, ქართვ. ხალხის ასტრალური რელიგიის მაღალ საფეხურზე, რ-იც განვითარებული მიწათმოქმედებისა და სათანადო სოც. წყობილების ზედნაშენს წარმოადგენს, ბ. სამიწათმოქმედო მეურნეობას დაუკავშირდა, ასტრალურ ღვთაებათა წრეში მოექცა და ანთროპომორფული სახე მიიღო. ამ საფეხურზე მნიშვნელოვნად გაფართოვდა ღვთაების ფუნქციები და მისი მსახურების ფორმები, რაც ახალწლის ციკლის დღეობებში უფრო მრავალფეროვნად გამოვლინდა. დროთა ვითარებაში ღვთაება ბ. გარდაიქმნა „დიდ ღმერთად“ (სვან. ხ ო შ ა ღ ე რ ბ ე თ, ფ უ ს ნ ა ბ უ ა ს დ ი ა), რ-ის კულტი ხარისა და მზის კულტების შერწყმის ნიადაგზე ჩამოყალიბდა ასტრალური სარწმუნოების განვითარების გვიანდ. საფეხურზე. დროთა განმავლობაში ქრისტიანობის ზეგავლენით ბ. *ბასილის* (ბასილას) თანაზიარი გახდა და ასე იხსენიებოდა ქართ. საახალწლო რიტუალებში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ ო ს ლ ო ბ ა.

*ა. სოხაძე.*

**ბოსელი,** გ ო მ ი, გ ო მ უ რ ი, საქონლის საზამთრო სადგომი, ხისა ან ქვითკირით ნაგები. დგამენ საცხოვრ. კომპლექსისაგან მოშორებით. კედელში სარკმელს ატანენ შუქისათვის და ნაკელის გადასაყრელად. საქონლის სადგომ-საწოლ ადგილზე დაფერდებულად აგებენ მრგვალ ან გათლილ მორებს, ზოგჯერ კი ჩელტს ან სიპ ქვებს („ზლვე“, დას. საქართველოში „ბოგა“). კედლის გაყოლებით მართავენ ფიცრულ ან მოწნულ ბაგას. ბ-ში მეწველ საქონელს შედარებით თბილ ადგილას აბამენ ცალკე კუთხე აქვს დათმობილი მუშა საქონელს. ლასტით არის გამოყოფილი სახბორე, საცხვრე. ზოგჯერ ბ-ს ზემოდან ადგამენ საბძელს ან სხვა სამეურნეო დანიშნულების სათავსოს, ადრე კი ხშირად საცხოვრ. სახლსაც. ბ-ის სახელწოდება მესაქონლეობის ღვთაება *ბოსელს* და დღესასწაულ *ბოსლობას* უკავშირდება. დღევანდელ სას.-სამ. წარმოებაში ბ-ის ადგილი ნაწილობრივ საძროხემ დაიკავა.

*ნ. თოფურიძე.*

**ბოსელი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ბურსაჭირის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1520 *მ*, დუშეთიდან 53 *კმ*. გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ჩოხში (3 *კმ*).

**ბოსი** (Boss) ლუის (26. X. 1846, პროვიდენსი, — 5. X. 1912, ოლბანი), ამერ. ასტრონომი. 1876-იდან ოლბანის ასტრონ. ობსერვატორიის დირექტორი. მერიდიანული წრის მეშვეობით აკვირდებოდა ცის ჩრდ. ნახევარსფეროს ვარსკვლავებს. ბ-მა შექმნა ვარსკვლავთა მდებარეობის ფუნდამენტური სისტემა, ხოლო 1910 გამოაქვეყნა 6188 ვარსკვლავის ზუსტ მდებარეობათა კატალოგი.

**ბოსი** სუბჰას ჩანდრა (23. I. 1897, კატაკი, ორისა, — 18. VIII. 1945, კ. ტაივანი), ინდოეთის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მოღვაწე. ეროვნებით ბენგალელი. 1924—25 სვარაჯისტების პარტიის წევრი, 1928-იდან ჯ. *ნერუსთან* ერთად იყო „მემარცხენეთა“ ლიდერი *ინდოეთის ეროვნული კონგრესის* პარტიაში. 1939 დააარსა წვრილბურჟ. პარტია „ფორვარდ ბლოკი“. ბ-ს ინგლისელების ყველა მოწინააღმდეგე ინდოელების ეროვნ. ბრძოლის მოკავშირეებად მიაჩნდა და დახმარებას მოელოდა გერმანიისა და იაპონიისაგან. 1941 გაიქცა გერმანიაში. 1942 იაპონელთა მიერ ოკუპირებულ ბირმაში ე. წ. „თავისუფალი ინდოეთის“ მთავრობის მეთაური გახდა და ინდ. სამხ. ტყვეებისაგან „ინდოეთის ეროვნული არმია“ ჩამოაყალიბა. დაიღუპა საავიაციო კატასტროფაში.

**ბოსიუე** (Bossuet) ჟაკ ბენინ (27. IX. 1627, დიჟონი, — 12. IV. 1704, პარიზი), ფრანგი მწერალი, სასულიერო მოღვაწე, ეპისკოპოსი. XVII ს. ფრანგ. მხატვრული ორატორული პროზის მამამთავარი. საფრ. აკად. წევრი 1671-იდან. კონსპექტებისა და ჩანაწერების სახით დაცული მისი ქადაგებანი, სახოტბო თუ სამგლოვიარო სიტყვები გამოირჩევა აზრის სიცხადით, სიზუსტით და ნათელი სტილით. ისტ. და პოლიტ. ხასიათის თხზულებებში — „მსჯელობანი მსოფლიო ისტორიის შესახებ“

(1681), „საღვთო წერილიდან აღებული პოლიტიკა" (გამოქვეყნდა 1709) და სხვ. — ბ. იცავდა მონარქის აბსოლ. ხელისუფლების ღვთაებრივი წარმოშობის იდეას.

**ბოსკან ალმოგავერი** (Boscan Almogaver) ხუან (დაახლ. 1490, ბარსელონა, — IV. 1542, პერპინიანის ახლოს), ესპ. პოეტი. წერდა სონეტებს, კანციონებს, პოემებს („ჰერო და ლეანდრო"). 1534 გამოაქვეყნა *კასტილიონეს* ტრაქტატის — „კარისკაცის" თავისუფალი თარგმანი. ბ. ა-ის ლექსები ორიგინალობით არ გამოირჩევა, მაგრამ მან ძირეული რეფორმა მოახდინა ესპ. ტრადიციულ მეტრიკულ სისტემაში, გადმონერგა ანტიკური და იტალ. აღორძინების პოეტური ჟანრები, მეტრიკული ფორმები და ა. შ.

**ბოსკორეალე** (Boscoreale), ქალაქი იტალიაში, 1,5 *კმ*-ზე პომპეის ჩრდ-ით. ბ-ს მახლობლად აღმოჩნდა ვეზუვის ამოფრქვევისას ახ. წ. 79 დაღუპული რომაული ვილის ნაშთები. ვილა მნიშვნელოვანი ძეგლია I ს. რომაული მიწათმფლობელური მეურნ. და კულტ. შესასწავლად. მეურნ. ძირითადი დარგი იყო მევენახეობა-მეღვინეობა; მემინდვრეობას, მესაქონლეობასა და ზეთის გამოხდას დამხმარე ხასიათი ჰქონდა. 1890-იან წლებში გაითხარა საცხოვრ. (კედლის მხატვრული) და სამეურნეო სათავსები. აღმოჩნდა ძვ. წ. I ს.— ახ. წ. I ს. ძვირფასი ლითონების მრავალი ნივთი (რელიგიური გამოსახულებიანი ვერცხლის ჭურჭელი, ოქროს მონეტები და სხვ.). განძი ძირითადად დაცულია ლუვრში.

*ლიტ.*: Сергеенко М. Е., Помпеи, М.—Л., 1949.

**ბოსლები,** სოფელი დმანისის რ-ნში (დიდი დმანისის სოფსაბჭო), დმანისის პლატოზე, მდ. კაკლიანას (მდ. მაშავერის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1020 *მ*, დმანისიდან 12 *კმ*, კაზრეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 20 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი. ბ-ის მიდამოებში არის ეკლესია ბოსლების სამება, რ-იც ხუროთმოძღვრული ფორმებითა და ორნამენტული შემკულობით XIII ს. I ნახ. მიეკუთვნება. ორსაფეხურიან ცოკოლზე აღმართულ დარბაზული ტიპის ერთნავიან ეკლესიას ჩრდ-ით ეკვდერი აქვს. ძეგლი დაზიანებულია, შემორჩენილია მხოლოდ ორი (აღმ. და სამხრ.) კედელი. კედლები შიგნითაც და გარედანაც მომწვანო ფერის კარგად გათლილი ქვის პერანგით იყო შემოსილი. ეკლესიას ხუთი სარკმელი ჰქონდა. აღმ. ფასადზე შემორჩენილია აჟურულთაღებიანი სამკუთხა ნიშები. სარკმლის საპირეები მოჩუქურთმებული იყო. მოგვიანებით ეკლესია შეულესავთ და მოუხატავთ. *დ. უკლება. ნ. ანდღულაძე.*

**ბოსლეველი** (ნამდვ. გვარი — მ ჭ ე დ ლ ი ძ ე) ესტატე სიმონის ძე (1854, სოფ. სვირი, ახლანდ. ზესტაფონის რ-ნი, — 8. V. 1885, ქუთაისი, დაკრძალულია სვირში), ქართვ. პუბლიცისტი, კრიტიკოსი. სწავლობდა ქუთ. სას. სასწავლებელში, შემდეგ თბილ. სას. სემინარიაში, რ-იც არ დაუსრულებია. სწავლის გასაგრძელებლად მოსკოვს გაემგზავრა, მაგრამ ხელმოკლეობამ აიძულა ქუთაისში დაბრუნებულიყო, სადაც ჯერ მასწავლებლობდა, შემდეგ კი გაბრიელ ეპისკოპოსის კანცელარიაში მსახურობდა მდივნად. ბ-ის პუბლიც. თუ კრიტ. წერილები, ფელეტონები და სხვ. 1874-იდან იბეჭდებოდა „ივერიასა" და „დროებაში". 1882—83 იგი ქუთაისის გაზ. „შრომის" აქტ. თანამშრომელი იყო. კრიტ. მიმოხილვებში ბ. უმთავრესად 80-იანი წწ. ქართ. მწერლობას ეხება, განიხილავს ი. ჭავჭავაძის „განდეგილს", დ. ერისთავის „სამშობლოს", გ. ზდანოვიჩის „წერილს ჩვენს საზოგადოებრივ მოღვაწეთა მიმართ" და სხვ. ბ. რეალისტური კრიტ. წარმომადგენლია და მას წარმმართველ როლს აკისრებს ლიტ-რის განვითარების პროცესში. ავტორია „ქუთათური ფელეტონებისა", რ-ებშიც აშუქებს ქუთაისის საზ.-კულტ. ცხოვრებას.

კრიტ.-პუბლიცისტურ წერილებში ბ. ეხება ეკონომიკის საკითხებსაც [„იმედი" და მისი კრიტიკოსი პუბლიცისტები» (გაზ. „შრომა", 1882, № 27), „კრიტიკული მიმოხილვა" („შრომა", 1882, № 48 და 1883, № 1, 3), „თვითმმართველობა საზოგადოდ და ქალაქისა კერძოდ" („ივერია", 1884, № 3)]. ბ. აქტიურად მონაწილეობდა 80-იანი წწ. დასაწყისში ქართ. პრესის ფურცლებზე ეკონ. და პოლიტიკის ურთიერთობის საკითხებზე გამართულ დისკუსიაში. კ. მარქსის მოძღვრების საფუძველზე ასაბუთებდა, რომ ქართვ. ხალხის სოც. და ეროვნ. დამოუკიდებლობის აღდგენა შესაძლებელია მხოლოდ პოლიტ. ძალაუფლების მოპოვებით.

*თხზ.*: ნაწერები, ს. ხუციშვილის გამოც., თბ., 1961.

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., კარლ მარქსი ქართულ პუბლიცისტიკასა და საზოგადოებრიობაში 1898 წლამდე, თბ., 1971, გვ. 160—163; ჩ ა დ უ ნ ე ლ ი ე., ჟურნ. „იმედის" პუბლიცისტთა საზოგადოებრივ-ეკონომიკური შეხედულებები, თბ., 1974; ხ უ ნ დ ა ძ ე ს., სოციალიზმის ისტორიისათვის საქართველოში, ტ. 2, ტფ., 1927, გვ. 128 — 140.

*ს. ხუციშვილი. ე. ჩადუნელი.*

**ბოსლევი,** ზესტაფონის რ-ნის სოფლების *გაღმა ბოსლევისა* და *გამოღმა ბოსლევის* ძვ. სახელწოდება.

**ბოსლობა** (სვან. ბ ო ს ლ ო ბ, ბ ე მ ბ ლ უ, ლ ი ღ მ ე ს ა რ ი), ნაყოფიერების და გამრავლების ღვთაება *ბოსელის* კულტთან დაკავშირებული მოძრავი ხალხ. დღეობა (იხდიდნენ იანვარსა ან თებერვალში) დას. საქართველოში. ძველად საქართვ. ყველა კუთხეში უნდა ყოფილიყო გავრცელებული. საბოსლო წეს-ჩვეულებათა შესრულების მიზანი იყო საქონლის და შინაური ფრინველის გამრავლებისასაღე, მარცვლეულისა და ღვინის მოსავლის გადიდება, ყანა-ვენახების დაცვა უამინდობისა და სოფ. მეურნ. მავნებელთაგან. ბ-ის მთავარი აქტი სრულდებოდა ბოსელში.

ქვემო რაჭაში სადღესასწაულოდ მეტწილად სამ ლობიოსგულიან „განატეხს" (სარიტუალო პური) აცხობდნენ: ერთს ძროხებისათვის, მეორეს ხარებისათვის და მესამეს „ვენახის მისალოცავად". გამოცხობის წინ „ძროხის განატეხზე" დააწებებდნენ ცომისაგან გაკეთებულ „ჯიქანს", ხოლო „ხარის განატეხზე" — სახვნელისა და უღლის გამოსახულებას. ვენახის მისალოცავ „განატეხს" მტევნებიანი ვაზის ფორმა ჰქონდა. შეღამებისას „ძროხის" და „ხარის" განატეხები, ერთი ხელადა ღვინო და ანთებული სანთელი ბოსელში შეჰქონდათ, სადაც ოჯახის უფროსი ხარსა და ძროხას შუბლზე სანთლით თმას შეუტრუსავდა, ტანზე კვერცხს გადაუსვამდა. ბოსელშივე მყოფთაგან ყველა ჭიქა ღვინოს შესვამდა და საქონელს დალოცავდა.

*ლიტ.*: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, თბ., 1953; ს ო ხ ა ძ ე ა., ქართველთა უძველესი სარწმუნოებისა და მის გადმონაშთებთან ბრძოლის ისტორიიდან, თბ., 1964. *ა. სოხაძე.*

**ბოსნია და ჰერცეგოვინა** (Bosna i Hercegovina), სოციალ. რესპუბლიკა, შედის იუგოსლავიის შემადგენლობაში. მოიცავს 2 ისტ. ოლქს — ბოსნიას (მდ. სავისა და მისი მარჯვ. შენაკადების ხეობაში) და ჰერცეგოვინას (მდ. ნერეტვის აუზში და დრინის ზემო დინებაში). ფართ. 51,1 ათ. $კმ^2$. მოსახლ. დაახლ. 4 მლნ. კაცი (1975). დედაქალაქი — სარაევო.

ტერიტორიის დაახლ. 90% მთიანია. მისი ჩრდ. ნაწილი, მდ. სავის გასწვრივ, შუა დუნაის ვაკის სამხრ. ნაწილშია. სამხრ-ით დაბალი მთები და ნაყოფიერი მთათაშუა ქვაბულებია, რ-ებიც დინარის მთიანეთში (სიმაღლე 2000—2400 *მ*) გადადის. ჰავა სავის ხეობაში ზომიერი, კონტინენტურია (ნალექები 600—800 *მმ* წელიწადში), მთებში — უფრო ცივი და ნოტიო (1500—2500 *მმ*). ტერიტორიის დაახლ. 40% ტყეს უკავია.

მურა ნახშირის, ლიგნიტის და ჰიდროენერგიის (იუგოსლ. მთელი რესურსების დაახლ. 2/5) დიდმა მარაგმა ბ. და ჰ. ქვეყნის მნიშვნელოვან ენერგეტ. ბაზად აქცია. მასზე მოდის მოპოვებული რკინის მადნის თითქმის მთელი რაოდენობა, შავი ლითონების წარმოების 50%-ზე მეტი (იუგოსლავიაში უდიდესი ზენიცის კომბინატი, ილიიაშისა და ვარეშის ქ-ნები). იღებენ ბოქსიტებს. ქიმ. მრეწვ. მრავალდარგოვანია, მუშაობს ადგილ. მარილის (ტუზლა), ქვანახშირისა და მერქნის ბაზაზე. აღსანიშნავია კოქსის ქ-ნები (ზენიცა და ლუკავაცი), სოდის (ლუკავაცი), ელექტროქიმ. (იაიცე), აზოტოვანი სასუქების (გორიჟდე) ფ-კები.

დიდ როლს ასრულებს ტყისა და ხის დასამუშ. მრეწვ.; ცელულოზის წარმოებით ბ. და ჰ. პირველ ადგილზეა იუგოსლავიაში. განვითარებულია მანქანათმშ., კვების და მსუბუქი მრეწვ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. კვანძებია სარაევო—ზენიცა და ტუზლა—ბანოვიჩი.

სოფ. მეურნეობისათვის გამოყენებულია ტერიტორიის 1/2; აქედან 50% უკავია სახნავს, ბოსტანს, ბაღს და ვენახს, დანარჩენი — სათიბსა და მთის საძოვრებს. მსხვ. რქ. საქონლისა და ცხვრის სულადობით ბ. და ჰ. მხოლოდ სერბიას ჩამორჩება. მიწათმოქმედება განვითარებულია მხოლოდ ჩრდ. ნაწილსა და მდინარეთა ხეობებში. მოჰყავთ სიმინდი, ხორბალი, კარტოფილი, კანაფი, შაქრის ჭარხალი; ჰერცეგოვინაში — თამბაქო. მისდევენ მებაღეობას (ქლიავი, ვაშლი, მსხალი, კაკალი), ჰერცეგოვინაში — მევენახეობას. განვითარებულია ტურიზმი.

ბ-ისა და ჰ-ის ტერიტ. დასახლებული ყოფილა პალეოლითის დროიდან (1950 აღმოჩენილი სადგომი მდ. უსორის ნაპირზე). უძველესი მოსახლ.—ილირიელები. ძვ. წ. III ს. ბოლოს თანამედროვე ბ-ისა და ჰ-ის ტერიტორიაზე გაჩნდა ადრემონათმფლობელური სახელმწიფოები (არდეელების, დაორსისა და იაპოდების), რ-ებიც ახ. წ. I ს. დასაწყისში რომაელებმა დაიპყრეს და დალმაციის პროვინციას შეუერთეს. ოსტგუთების გამგებლობაში ყოფნის (V ს. ბოლო — დაახლ. 535) შემდეგ ბ. და ჰ. ბიზანტიამ დაიმორჩილა. VI—VII სს-ში ამ ტერიტორიაზე სლავები დასახლდნენ. X ს. შუა ხანების წყაროებში არის ცნობები ბ-ისა და ჰ-ის ტერიტორიაზე ჟუპების (პატარა ტომობრივი სამთავროების) არსებობის შესახებ. XII—XIV სს. ბოსნია ფეოდ. სამთავრო იყო. სათავეში ედგა ბანი, რ-თაგანაც ყველაზე ცნობილი იყვნენ კულინი (მართავდა 1180—1204 ან 1203) და სტეფანე კოტრომანიჩი (მართავდა 1322—53). XII ს. ბოლოდან ბ-ისა და ჰ-ის ტერიტორიაზე გავრცელდა *ბოგომილობა*, რ-ის საფუძველზე აღმოცენდა ე. წ. ბოსნიური ეკლესია. XIV ს-ში ტვრტკო I-ის მმართველობის დროს (1353—91) ბოსნია სამეფოდ გამოცხადდა. ამ პერიოდში მისი ტერიტ. საგრძნობლად გაფართოვდა (შეუერთდა სერბთა მიწების და ადრიატიკის ზღვის სანაპიროს ნაწილი ქ-ებით: კოტორი, სპლიტი, შიბენიკი, ტროგირი). ტვრტკო I-ის სიკვდილის შემდეგ დაიწყო ხანგრძლივი ფეოდ. შინაომები. ბრძოლის პროცესში ერთ-ერთმა მმართველმა — სტეფანე ვუქჩიჩმა 1448 თავი ჰერცოგად გამოაცხადა, მის სამფლობელოებს ჰერცეგოვინა ეწოდა. 1463 ბოსნია, ხოლო 1482 ჰერცეგოვინა — ოსმა-



შ. ბოსტანჯიანი.

ლებმა დაიპყრეს. 1583 ეს ტერიტორიები ე. წ. ბოსნიის საფაშოში გაერთიანდა. ფეოდალთა უმრავლესობამ და მოსახლ. ნაწილმა ისლამი მიიღო. გავრცელდა ოსმალური სამხ.-ლენური სისტემა. XIX ს. დასაწყისში გაძლიერდა ხალხის ბრძოლა ეროვნ. და სოც. ჩაგვრის წინააღმდეგ (გლეხობის გამოსვლები 1804—13). XIX ს. შუა წლებში ფეოდალთა შორის ომების შეწყვეტამ ხელსაყრელი პირობები შექმნა ვაჭრობის განვითარებისათვის. 1872 გაიხსნა პირველი სარკინიგზო ხაზი (ბანია-ლუკა—ნოვი), მოსახლ. 90%-ზე მეტი ჩაბმული იყო სოფ. მეურნეობაში, არ არსებობდა მსხვილი სამრეწვ. საწარმოები. XIX ს. 40 — 50 წლებიდან ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში აქტიურად ჩაება ეროვნ. სავაჭრო ბურჟუაზია. ხდებოდა გლეხთა გამოსვლები მძიმე ფეოდ. და ეროვნ. ჩაგვრის წინააღმდეგ. 1834, 1852—53, 1861—62 და სხვ. გლეხთა აჯანყებები ჩაახშვეს ადგილ. ფეოდალებმა და ოსმალთა ხელისუფლებამ. განმათავისუფლებელმა ბრძოლამ ზენიტს მიაღწია ჰერცეგოვინა-ბოსნიის 1875—78 აჯანყების დროს. ამ აჯანყებამ საერთაშორისო, ე. ი. ბოსნიის კრიზისი (1875—78) გამოიწვია. ბერლინის კონგრესის (1878) გადაწყვეტილებით ავსტრია-უნგრეთმა მიიღო ბ-ისა და ჰ-ის ოკუპაციის უფლება. ბ. და ჰ. ფაქტობრივად ავსტრია-უნგრ. კოლონიად გადაიქცა. XX ს. დასაწყისში აქ იყო (1907 აღწერით) 140-ზე მეტი საწარმო, რ-ებშიც 23 ათასამდე მუშა მუშაობდა. 1905 შეიქმნა პირველი პროფკავშირები. სარაევოში, ზენიცასა და სხვა ქ-ებში 1905 დაწყებული გაფიცვები 1906 საყოველთაო გაფიცვად იქცა. 1909 დაარსდა ბ-ისა და ჰ-ის ს.-დ. პარტია. 1908 ბ. და ჰ. ანექსირებულ იქნა ავსტრია-უნგრ. მიერ. ამან როგორც ბ-სა და ჰ-ში, ისე მეზობელ ქვეყნებში პროტესტი გამოიწვია. დაიწყო *ბოსნიის კრიზისი (1908—09)*. 1910 ბოსნია გლეხთა მოძრაობამ მოიცვა. ამ პერიოდში აღმოცენდა რევ. ორგანიზაცია „ახალგაზრდა ბოსნია", რ-ის ზოგიერთი წარმომადგენელი ინდივიდ. ტერორის გზას დაადგა (იხ. *სარაევოს მკვლელობა*). 1918 ავსტრ.-უნგრ. იმპერიის დაშლის შემდეგ ბ. და ჰ. სერბების, ხორვატებისა და სლოვენების სამეფოს (1929-იდან იუგოსლავია) შემადგენლობაში შევიდა, ხოლო 1921 ერთიან ტერიტ. ოლქად გაერთიანდა. ოქტ. რევ. გავლენით დაწყებული საერთო რევ. აღმავლობის ვითარებაში გაძლიერდა მშრომელთა ბრძოლა (გლეხობის გამოსვლები 1919 დასაწყისში, მუშათა საყოველთაო გაფიცვა საბჭ. რუს. დასაცავად 1919 თებ. და სხვ.). ბ-ისა და ჰ-ის ს.-დ. პარტია ჯ. ჯაკოვიჩის მეთაურობით აქტიურად მონაწილეობდა იუგოსლ. კომპარტიის შექმნაში (1919 აპრ.). გადაუჭრელი სოც. და ეროვნ. პრობლემები ბ-ისა და ჰ-ის მშრომელთა შეუნელებელ ბრძოლას იწვევდა (გლეხთა აჯანყებები ჰერცეგოვინაში 1931—32; მუშათა გამოსვლები 20-30-იან წლებში). II მსოფლიო ომის დროს ბ. და ჰ. ფაშისტ. დამპყრობთა წინააღმდეგ იუგოსლ. ხალხების სახ.-განმათ. ომის (1941—45) ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ცენტრი იყო. ქვეყნის განთავისუფლების შემდეგ (1945) ბ. და ჰ. შევიდა იუგოსლავიის სახალხო ფედერაციული რესპუბლიკის შემადგენლობაში სახ. რესპ. უფლებით. გატარდა აგრ. რეფორმა (1945), მსხვილი და საშ. მრეწვ. საბითუმო და საცალო ვაჭრობის, ბანკების, სატრანსპ. საშუალებათა ნაციონალიზაცია (1946—48). 1963-იდან ბ. და ჰ. სოციალ. რესპუბლიკაა, შედის იუგოსლავიის სოციალისტური ფედერაციული რესპუბლიკის შემადგენლობაში.



ბოსტონი. შტატის ძველი სახლი (შტატის საკანონმდებლო კრების შენობა). 1713. გადაკეთებულია 1748.

*ლიტ.*: Гильфердинг А. [Ф.], Босния, Герцеговина и Старая Сербия, СПб., 1859; Ћоровић В., Босна и Херцеговина, Београд, 1925.

**ბოსნიის კრიზისი 1908—09,** საერთაშ. კონფლიქტი, რ-იც გამოიწვია ავსტრია-უნგრეთის მიერ სერბებითა და ხორვატებით დასახლ. პროვინციების ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ანექსიამ (1908 წ. 7 ოქტ.). ეს ტერიტორიები *ბერლინის კონგრესის 1878* გადაწყვეტილებით ოკუპირებული იყო ავსტრია-უნგრ. მიერ, მაგრამ 1908 ოქტომბრამდე ნომინალურად ოსმ. სულთანს ემორჩილებოდა. ავსტრია-უნგრ. მმართველი წრეები მიისწრაფოდნენ ანექსიის მეოხებით ჩაეხშოთ ჰაბსბურგთა მონარქიაში შემავალი სლავი ხალხების ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. ბ. კ-ის წინ, 1908 წ. 16 სექტ., ციხე-დარბაზ ბუხლაუში (სამხრ.-აღმ. მორავია) რუს. და ავსტრია-უნგრ. საგარეო საქმეთა მინისტრები ა. იზვოლსკი და ა. ერენტალი — შეთანხმდნენ, რომ რუსეთი არ გაუწევდა წინააღმდეგობას ავსტრია-უნგრ. მიერ ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ანექსიას, სამაგიეროდ ავსტრია-უნგრეთი მხარს დაუჭერდა რუს. გეგმას — გახსნილიყო შავი ზღვის სრუტეები რუს. სამხ. გემებისათვის. ანექსიის წინააღმდეგ წარუმატებელი პროტესტის შემდეგ ოსმალეთმა ავსტრია-უნგრეთთან 1909 წ. 26 თებ. შეთანხმებით უარყო თავისი სუვერენიტეტი ბოსნიასა და ჰერცეგოვინაზე და საკომპენსაციოდ მიიღო 2,5 მლნ. ფუნტი სტერლინგი. ამასთანავე, ავსტრიას ჯარები უნდა გაეყვანა ნოვოპაზარის სანჯაყიდან. რუსეთმა ინგლ. და საფრ. წინააღმდეგობის გამო ვერ განახორციელა ბუხლაუს გარიგების ის ნაწილი, რ-იც სრუტეებს ეხებოდა, და გამოთქვა თავისი უკიდურესი უკმაყოფილება ავსტრია-უნგრ. ცალმხრივი მოქმედების გამო. რუსეთ-იაპ. 1904-05 ომში დამარცხებით დასუსტებული რუსეთი ცდილობდა ბ. კ. დიპლ. გზით მოეწესრიგებინა. ამ მიზნით მეფის მთავრობამ მოითხოვა მოეწვიათ ბერლინის ხელშეკრულების (1878) ხელის მომწერი სახელმწიფოების კონფერენცია. 1909 წ. 22 მარტს ავსტრია-უნგრ. (რ-იც საომრად ემზადებოდა) მხარდაჭერის მიზნით გერმ. მთავრობამ ულტიმატუმის ფორმით მოითხოვა, რომ მეფის მთავრობას დაუყოვნებლივ ეცნო ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ოკუპაცია, თანაც აგრძნობინა, უარყოფითი პასუხის შემთხვევაში ავსტრია-უნგრეთი თავს დაესხმოდა სერბიას. მეფის მთავრობა იძულებული იყო იმ დღესვე მიეღო გერმ. მოთხოვნა. 1909 წ. 31 მარტს სერბიამაც განაცხადა, რომ ცნობდა ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ანექსიას და შეწყვეტდა ქვეყნის შიგნით ანტიავსტრ. აგიტაციას. 1909 აპრ. ანექსია ცნეს ინგლისმა და საფრანგეთმა. ბ. კ-მა გაამწვავა ურთიერთობა არა მარტო ავსტრია-უნგრეთსა და სერბიას შორის, არამედ გააღრმავა წინააღმდეგობანი *ანტანტასა* და *სამთა კავშირს* (1882) შორისაც. იგი ერთ-ერთი ეტაპი იყო I მსოფლიო ომის გზაზე.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., ბალკანეთისა და სპარსეთის ამბები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; Виноградов К. Б., Боснийский кризис 1908—1909 — пролог первой мировой войны, Л., 1964.

**ბოსრა,** ბუსრა (ანტ. ბოსტრა), ქალაქი სამხრ. სირიაში. *ნაბატეველთა სახელმწიფოს* ქალაქი, ახ. წ. 106-იდან რომის პროვინციის — არაბიის მთავარი ცენტრი. VII ს-ში არაბებმა დაიპყრეს. ნაწილობრივ შემორჩენილია რომაული ხანის ძეგლები: კოლონადები, ცენტრ. ქუჩები, სამმალიანი თაღი, თერმები, სასახლეთა და იპოდრომის ნანგრევები, თეატრი (საუკეთესო სირ. ანტ. თეატრთაგან), ქრისტ. ტაძრის ნანგრევები (513), რ-იც გუმბათიანი ცენტრ. ნაგებობის ერთ-ერთი პირველი ნიმუშია. აგრეთვე XI—XII სს. ციტადელი, რამდენიმე მეჩეთი და სირ. უძველესი მედრესე.

**ბოსტანა,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (სადმელის სოფსაბჭო), მდ-ების რიცეულისა და ჩორჯოსწყლის (მდ. რიონის მარჯვ. შენაკადები) წყალგამყოფის სამხრ. კალთაზე, მდ. რიონის მარჯვ. მხარეს, ამბროლაურ-ქუთაისის გზატკეცილზე. ზ. დ. 700 *მ*, ამბროლაურიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდარბაზი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბოსტანი,** მიწის ნაკვეთი ბოსტნეული კულტურების მოსაყვანად. ბ. ჩვეულებრივ გაშენებულია საცხოვრ. ადგილის მახლობლად ან თვით საკარმიდამო ნაკვეთზე. საბოსტნედ გამოიყენება როგორც რელიეფის, ისე ნიადაგურ-კლიმ. პირობების მიხედვით შერჩეული ადგილი. იხ. აგრ. *მებოსტნეობა*.

**ბოსტანქალაქი,** იხ. *რუსთავი*.

**ბოსტანჯიანი** მიჰრან მიჰრანის ძე (1913, სოფ. ზემო ეშერა, ახლანდ. სოხუმის რ-ნი, — 1958, გაგრა), საბჭ. კავშირის გმირი (22. II. 1944). სკპ წევრი 1940-იდან. ღარიბი გლეხის შვილი. საბჭ. არმიაში მსახურობდა 1935—37 და შემდეგ 1940-იდან დიდი სამამულო ომის დამთავრებამდე. იბრძოდა სტალინგრადთან, უკრაინაში, ავსტრიაში. 1943 დნეპრის გადალახვისას ქვეგანაყოფის პარტორგმა ლეიტენანტმა ბ-მა შეცვალა დაღუპული მეთაური და პლაცდარმი შეინარჩუნა მაშველი ძალების მოსვლამდე. დემობილიზაციის შემდეგ ბ. ცხოვრობდა გაგრაში, მუშაობდა სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე.

**ბოსტაშვილი** დავით (დათუნა), მაჩხაანელი გლეხი, ერეკლე II-ის მიერ გაზნაურებული. 1751 *აგრის ბრძოლაში* დამარცხებული ერეკლე რომ ალაზანზე გადმოდიოდა, ბ-მა იგი ხიფათს გადაარჩინა. ხალხმა მასზე ლექსი გამოთქვა. ლექსში მოთხრობილი ამბავი ემთხვევა წერილობითს წყაროებს.

*წყარო*: დავით ბატონიშვილი, ახალი ისტორია. — ბაგრატ ბატონიშვილი, ახალი მოთხრობა, თ. ლომოურის გამოც., თბ., 1941; ძველი საქართველო, ე. თაყაიშვილის რედ., ტ. 3, ტფ., 1914.

**ბოსტნეული კულტურები,** ბალახოვანი მცენარეები, რ-ებსაც საჭმელად იყენებენ და ბოსტნეულს უწოდებენ. ბ. კ. განეკუთვნება 10 ოჯახს: 1. ჯვაროსანნი — კომბოსტო, ჭარხალი, თალგამურა (მიწამხალა), თალგამი, ბოლოკი, თვის ბოლოკი, პირშუშხა, წიწმატი; 2. ქოლგოსანნი — სტაფილო, ოხრახუში, ძირთეთრა, ნიახური, ცერეცო; 3. გოგრისებრნი — გოგრა, კიტრი, ნესვი, საზამთრო; 4. ძაღლყურძენასებრნი — პამიდორი, წიწაკა, ბადრიჯანი, ფიზალისი; 5. პარკოსნები — ცერცვი, ბარდა, ლობიო; 6. შროშანასებრნი — ხახვი, ნიორი, პრასა, ჭლაკვი, ღანძილი, სატაცური; 7. რთულყვავილოვანნი — სალათა, არდი, ძირშავა, არ-

ტიშოკი, ტარხუნა; 8. ნაცარქათამასებრნი — ჭარხალი, ისპანახი; 9. მატიტელასებრნი — რევანდი, მჟაუნა; 10. მარცვლოვანნი — ტკბილი სიმინდი. სიცოცხლის ხანგრძლივობის მიხედვით განარჩევენ ერთწლოვან, ორწლოვან და მრავალწლოვან ბ. კ-ს. საჭმელად გამოსაყენებელი ორგანოების მიხედვით ბ. კ. იყოფა 4 ჯგუფად: ფოთლიანები — კომბოსტო, კამა, ოხრახუში, სალათა, ისპანახი და სხვ.; ნაყოფიანები — კიტრი, ნესვი, საზამთრო, პამიდორი, ბადრიჯანი, ლობიო, სიმინდი და სხვ.; ძირხვენები — თალგამურა, ბოლოკი, თვის ბოლოკი, სტაფილო, ჭარხალი და სხვ.; ბოლქვიანნი—ხახვი, პრასა, ნიორი. მრავალწლოვანებს გამოყოფენ ცალკე ჯგუფად. ბ. კ. შეიცავს ვიტამინებს, კალციუმის მარილებს, რკინას, ფოსფორს, აგრეთვე ნახშირწყლებს, ცილებს, ცხიმებს. ხახვში, ნიორში, ბოლოკსა და სხვ. შემავალ *ფიტონციდებს* ახასიათებთ ბაქტერიციდული თვისებები. თითქმის ყველა ბოსტნეული ძვირფასი საკონსერვო ნედლეულია. ბ. კ-ის უმეტესობა ტროპ. და სუბტროპ. წარმოშობისაა, ბევრი მათგანი სითბოს მოყვარულია და მოითხოვს ნაყოფიერსა და ტენიან ნიადაგს. საქართველოში ბ. კ. ძველთაგანვე ფართოდაა გავრცელებული. იხ. აგრეთვე *მებოსტნეობა*.

*ლიტ*.: კვაჭაძე გ., მებოსტნეობა, გამოც. მე-2, თბ., 1965; Эдельштейн В. И., Овощеводство, М., 1962.

*გ. კვაჭაძე*.

**ბოსტნის წალიკა** (Polygonum persicaria), ერთწლოვანი მცენარე მატიტელასებრთა ოჯახისა. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, აფრ. ჩრდ. ნაწილსა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში არქტიკის გარდა ყველგან გვხვდება. იზრდება მდინარეების და ტბების ნაპირებზე, მდელოებზე. იყენებენ ხალხ. მედიცინაში, კერძოდ, ბუასილის სამკურნალოდ.

**ბოსტონი** (Boston), ქალაქი აშშ-ში მასაჩუსეტსის შტატში, ატლანტის ოკ. სანაპიროზე. ახალი ინგლ. მთავარი ეკონ. ცენტრი, აშშ-ის ერთ-ერთი წამყვანი სამრეწვ.-საფინანსო და კულტ. ცენტრი, 615 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონიანად 2,9 მლნ. (1974). თვითმოქმედი მოსახლ. 1,2 მლნ. კაცი (1969), მ. შ. მრეწველობაში ჩაბმულია 25%, ვაჭრობასა და მომსახურებაში — დაახლ. 50%.

ბ. ახალი ინგლ. მთავარი ნავსადგური (ტვირთბრუნვა დაახლ. 20 მლნ. ტ; შეტანა 4-ჯერ მეტია გატანაზე, მთავარი პროდუქტია ნავთობი) და თევზსაჭერი ფლოტის ბაზა. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. დამუშავებით მრეწველობაში ჩაბმულია დაახლ. 300 ათ. კაცი. ჭარბობს მანქანათმშ. (უმთავრესად რთული და შრომატევადი დარგები) — რადიოელექტრონიკა და ხელსაწყოთმშენებლობა, ავიაძრავების, თვითმფრინავებისა და რაკეტების ნაწილების წარმოება, ელექტრომანქანათმშ., ჩარხთმშენებლობა, სამრეწვ. (განსაკუთრებით საფეიქრო და ფეხსაცმლის მრეწვ.) და საყოფაცხოვრებო მოწყობილობის წარმოება. მსხვილი გემთმშენებლობა (მ. შ. სამხ. გემთსაშენი). განვითარებულია ქიმ., რეზინის, პოლიგრ., კვების მრეწვ.; მსუბუქმა მრეწველობამ (განსაკუთრებით ფეხსაცმლისა და შალის ქსოვილების წარმოება) დაკარგა ადრინდ. მნიშვნელობა, მისი საწარმოები უმთავრესად გარეუბნებშია განლაგებული.

ბ. დაარსდა 1630. XVIII ს.60—70 წლებში იგი ინგლისელთა ბატონობის წინააღმდეგ ბრძოლის ავანგარდს წარმოადგენდა. ბოსტონელთა აჯანყება საგერბო გადასახადის წინააღმდეგ 1765, მათი შეიარაღებული შეტაკება ინგლ. ჯარებთან 1770, ე. წ. „*ბოსტონის ჩაის სმა*“ 1773 იყო პროლოგი *დამოუკიდებლობისათვის ომისა ჩრდილოეთ ამერიკაში 1775—83*. XIX ს. შუა წლებში. ბ. *აბოლიციონიზმის* ერთ-ერთი ცენტრი იყო. 1921—27 აქ ეწყობოდა მასობრივი დემონსტრაციები მუშა-რევოლუციონერების საკოსა და ვანცეტის დასაცავად, 1929—33 იმართებოდა გაფიცვები და დამშეულთა მსვლელობები; II მსოფლიო ომის შემდეგ — დოკერთა გაფიცვები.

ბ-ში შემორჩენილია კოლონ. პერიოდის ნაგებობანი (კრებათა სახლი, 1729—30; შტატის ძვ. სახლი, 1713, გადაკეთებულია 1748; ფენიალ-ჰოლი, 1742, აღდგენილია 1762—63), რ-ებიც დაკავშირებულია ამერ. რევ. მოვლენებთან; ჩ. ბულფინჩის მიერ აშენებული შტატის სახლი კლასიციზმის სტილისა (1795—98), ჰოსპიტალი (1818—20) და სხვ. საჯარო ბ-კა (1888—95, არქიტექტორები: ჩ. ფ. მაკკიმი, უ. მიდი, ს. უაიტი); გ. ჰ. რიჩარდსონის მიერ რომანული არქიტ. მიბაძვით აგებული ეკლესია ტრინიტი ჩერჩი (1873—77) და სხვ. 1960-იდან რეკონსტრუირებულ იქნა ბ-ის რამდენიმე რ-ნი, აშენდა სამმართველო ცენტრი (არქიტ. ი. მ. პეი) და რატუშა (1969), დიდი შენობა კანტორებისათვის (სახელმწ. ბანკი, 1966, არქიტ. ფ. სტალი), ბ-ის უნ-ტის კომპლექსი. ბ-შია ამერ. ხელოვნ. და მეცნ. აკადემია (1780), ბოსტონის უნ-ტი (1869), ბოსტონის სიმფ. ორკესტრი, ნატიფ ხელოვნებათა მუზეუმი, იზაბელ სტიუარტ გარდნერის მუზეუმი, (ევრ. და აღმ. აზიის კლასიკური ხელოვნ. ნიმუშები) თანამედროვე ხელოვნ. ინ-ტი და სხვ.

**ბოსტონი** (ფრანგ. boston, ქ. ბოსტონის სახელწოდებიდან), წმინდა შალის სარჟისძლართიანი ქსოვილი. ამზადებენ მერინოსის საშ. ან მაღალი ნომრის გრეხილი ნართისაგან. ბ. უმთავრესად ლურჯი, შავი ან ყავისფერია.

**ბოსტონის ნატიფი ხელოვნების მუზეუმი**, ერთ-ერთი უდიდესი სამხატვრო მუზეუმი აშშ-ში. დაარსდა 1870. დაცულია ძვ. ეგვიპტური (ანხაფის ბიუსტი, ძვ. წ. III ათასწლ.), ბერძნული და რომაული ქანდაკების ძვირფასი ნიმუშები, კოპტური ქსოვილები, ჩინ., იაპ. (ქანდაკება, ფერწერა, კერამიკა), ინდ. და წინა აზიის ხალხთა შუა საუკ. ხელოვნების ძეგლები; მრავლადაა წარმოდგენილი ევრ. და ამერ. სახვითი და დეკორ. ხელოვნება (მ. შ. ინგლ. ვერცხლი, ფრანგი იმპრესიონისტები, XVIII—XX სს. ამერ. ფერწერა — გ. სტიუარტის შესრულებული ჯ. ვაშინგტონის პორტრეტი, 1796) და სხვ.

**„ბოსტონის ჩაის სმა“ 1773** (Boston Tea Party), ინგლისის ჩრდ. ამერიკის კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ეპიზოდი. ინგლ. მთავრობამ ოსტ-ინდ. კომპანიას უფლება მისცა (1773) უბაჟოდ შეეტანა ჩაი კოლონიებში. ინგლ. ამ მოქმედებამ კოლონისტების, განსაკუთრებით ვაჭრების (რ-ნიც კონტრაბანდული ჩაით ვაჭრობდნენ) აღშფოთება გამოიწვია. 1773 დეკ. პატრიოტული ორგანიზაციის „თავისუფლების შვილების“ წევრებმა შეაღწიეს ბოსტონის ნავსადგურში და ინგლ. გემებიდან ზღვაში დიდძალი ჩაი გადაყარეს. შემდეგში ბოსტონის ნავსადგურის დახურვამ, მოქალაქეთა კრებების აკრძალვამ და ქალაქში ინგლ. ჯარისკაცების დაბინავებამ კიდევ უფრო გაამწვავა კონფლიქტი მეტროპოლიასა და კოლონიებს შორის.

**ბოსტრემი** (Boström) კრისტოფერ იაკობ (1. I. 1797, პიტეო, — 22. III. 1866, უფსალა), შვედი ფილოსოფოსი იდეალისტი, 1838-იდან უფსალის უნ-ტის პროფესორი. შექმნა „პერსონალური“ იდეალიზმის სისტემა, განიცადა *კანტისა* და *ჰეგელის* გავლენა. ბ-ის აზრით, ფილოს. ამოსავალი ცნებაა *თვითცნობიერება*, ამიტომ მისთვის ფილოსოფია არის მოძღვრება პიროვნების შესახებ. ცდაში მოცემულ დროულ-სივრცულ სამყაროს, ბ-ის მოძღვრების მიხედვით, უპირისპირდება სამყარო „ნივთებისა თავისთავად“ ანუ იდეათა სამყარო, რ-ის დასრულებაა ღვთაება და რ-იც გონებით შეიმეცნება. ამ *დუალიზმის* გადალახვას ბ. ცდილობს იდეათა ე. წ. „ორგვარი არსებობის“ ცნებით. სახელმწიფოს იდეალურ ფორმად მას კონსტ. მონარქია მიაჩნდა.



ბოსფორის სახელმწიფო. მხედრის გამოსახულებიანი საფლავის ძეგლი. I ს.

**ბოსფორი** (თურქ. Karadeniz Boğazı, ბერძნ. Bosporos), სრუტე ევროპასა და მცირე აზიის ნ.-კ. შორის, აკავშირებს შავსა და მარმარილოს ზღვებს. სიგრძე დაახლ. 30 *კმ*, სიგანე 750 *მ*-იდან 3,7 *კმ*-მდე. წარმოადგენს უძველეს მდინარეულ ხეობას, რ-იც ანთროპოგენში წყლით დაიფარა. ნაპირები ციცაბო და მაღალია. აქვს ბევრი მოხერხებული ნავსაყუდელი, მათ შორის აღსანიშნავია ოქროს რქა. სრუტის ორივე ნაპირზე გაშენებულია ქ. სტამბოლი. მინ. სიღრმე ფარვატერზე 33 *მ*, მაქს.— 80 *მ*-მდე. ზედაპირულ დინებას, რ-იც ბ-ში ჩრდ-იდან სამხრ-კენაა მიმართული, შავი ზღვიდან მიაქვს წელიწადში დაახლ. 325 *კმ*$^3$ გამტკნარებული (18‰) წყალი. სიღრმითი დინებით, რ-იც სამხრ-იდან ჩრდკენაა მიმართული, მარმარილოს ზღვიდან შავ ზღვაში დაახლ. 175 *კმ*$^3$ მარილიანი (38‰) წყალი შემოდის. ბ-ის სრუტის წყალცვლა პირველად შეისწავლა რუსმა ოკეანოგრაფმა ს. მაკაროვმა.

**ბოსფორი კიმერიისა**, ქერჩის სრუტის ბერძნ. სახელწოდება, დაკავშირებულია ჩრდ. შავიზღვისპირეთის უძველესი ტომების *კიმერიელების* სახელთან.



ბოსფორის სახელმწიფო. ელექტრის ჭურჭელი სკვითების ყოფის ამსახველი რელიეფით (კულ-ობის ყორღანი). ძვ. წ. IV ს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**ბოსფორის სახელმწიფო**, ბ ო ს ფ ო რ ი, ანტიკური მონათმფლობელური სახელმწიფო ჩრდ. შავიზღვისპირეთში. წარმოიქმნა ძვ. წ. V ს. 80-იან წწ-ში ქერჩისა და ტამანის ნ.-კ-ებზე არსებული ბერძნ. კოლონია-პოლისების გაერთიანების შედეგად, რაც ნაკარნახევი იყო მათი საერთო სავაჭრო-ეკონ. (ხორბლეულის ექსპორტი) და სამხ.-თავდაცვითი ინტერესებით (ირგვლივ მცხოვრები ტომების თავდასხმათა მოგერიება). გაერთიანების მოთავე იყო ქ. *პანტიკაპეონი* (ახლანდ. ქერჩი), რ-იც ბ. ს-ს დედაქალაქი გახდა. ახალშექმნილ სახელმწიფოს განაგებდა *არქეანაქტიდები*, მდიდარი არისტოკრ. გვარი (480—438), რ-იც შემდგომში *სპარტოკიდების* დინასტიამ (438—109) შეცვა-



ბოსტონი. ქალაქის საერთო ხედი.



ბოსფორის სახელმწიფო. ოქროს სავარცხელი ბრძოლის ამსახველი რელიეფით (სოლოხის ყორღანი). ძვ. წ. IV ს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.



ბოსფორის სახელმწიფო. მეფის ყორღანის აკლდამა პანტიკაპეონის მახლობლად. ძვ. წ. IV ს. «დრომოსის» ხედი.

ლა. დინასტიის დამაარსებელი სპარტოკი სკვითი ან მეოტი დიდგვაროვანი უნდა ყოფილიყო. სპარტოკიდების დროს ბ. ს-მ შემოიერთა მეზობელი ბერძნ. ქალაქები, დაიმორჩილა ქერჩის ნ.-კ-სა და აზოვისპირეთში მცხოვრები ადგილ. ტომები — სკვითები, სინდები, მეოტები და სხვ. ძვ. წ. IV ს. დასასრულისათვის ბ. ს-ს გავლენაში მოექცა აგრეთვე ქვემო და შუა ყუბანისპირეთი, დონის ქვემო დინება (სადაც დაარსდა ქ. *ტანაისი*). ამ პერიოდში ბ. ს-ს პოლიტ. და ეკონ. ცხოვრებაში დიდ როლს ასრულებდა ადგილ. მოსახლეობა (სკვითები, მეოტები, სინდები და სხვ.) და მათი ელინიზებული ზედა ფენა. უზენაესი მმართველი ელინების მიმართ „არქონტად", ხოლო ადგილ. ტომებისათვის „მეფედ" იწოდებოდა. ბ. ს-ს ბერძნ. ქალაქები ინარჩუნებდნენ თვითმმართველობას, რ-იც საკმაოდ იყო შეზღუდული სამეფო ხელისუფლების მიერ. გაბატონებულ კლასს წარმოადგენდნენ ბერძნ. ქალაქების მსხვილი მიწათმფლობელნი, ვაჭრები, სახელოსნოთა (ერგასტერიონების) მეპატრონეები და ადგილ. ელინიზებული არისტოკრატია, წვრილ და საშ. მიწისმფლობელთა და ხელოსანთა ფენას კი — ქალაქის თავისუფალი მოსახლეობა. სასოფლო თემებში გაერთ. მიწათმოქმედნი და მონები ქვეყნის მოსახლეობის მთავარი მწარმოებელი ჯგუფი იყო, რომელთა ექსპლუატაციასაც ეყრდნობოდა ქვეყნის ეკონომიკა. წამყვანი დარგი იყო მიწათმოქმედება, განსაკუთრებით მარცვლეულის მოყვანა. ბ. ს. ხორბლეულის მთავარი მიმწოდებელი იყო ხმელთაშუაზღვისპირეთის ქვეყნებისათვის. ძვ. წ. IV ს. შუა წლებში მარტო ათენში საშუალოდ 400.000 მედიმნი (დახლ. მლნ. ფუთი) ხორბალი გაჰქონდათ. ბ. ს-ს მჭიდრო სავაჭრო-ეკონ. და კულტ. ურთიერთობა ჰქონდა კოლხეთთან. სტეფანე ბიზანტიელთან შემონახული ერთ-ერთი მითური ტრადიციის თანახმად, პანტიკაპეონი თითქოს კოლხთა მეფის აიეტის ვაჟს დაუარსებია. პანტიკაპეონის, ნიმფეონის, მირმეკიონის, ტირიტაკას გათხრებისას მრავლადაა ნაპოვნი ძვ. წ. VI—IV სს. კოლხური კერამიკის ფრაგმენტები, კოლხური ვერცხლის მონეტები („კოლხური თეთრი"), აგრეთვე თიხის ჭრაქი, რ-ზეც ამოკაწრულია სახელი „კოლხოს". მეორე მხრივ, კოლხეთში ნაპოვნია ბოსფორული ამფორები და ქ-ების პანტიკაპეონისა და ნიმფეონის მონეტები. ძვ. წ. II ს-ში ბ. ს. განიცდიდა უკიდურეს სოც.-ეკონ. კრიზისს, რ-იც კიდევ უფრო გაამძაფრა სკვითებისა და სარმატების შემოტევამ. ძვ. წ. დახლ. 107 ბ. ს-ში იფეთქა სკვითების, აგრეთვე ბერძნ. ქალაქების ექსპლუატირებული მოსახლ. და მონების დიდმა აჯანყებამ *სავმაკის* მეთაურობით. ეს აჯანყება ჩაახშო პონტოს მეფე მითრიდატე VI-მ, რ-საც უფრო ადრე ხელისუფლება გადასცა და მფარველობა სთხოვა სკვითების მომალებით შეშინებულმა ბოსფორის მეფემ პერისად V-მ. მითრიდატეს სიკვდილის შემდეგ (ძვ. წ. 63) ბ. ს. რომის პოლიტ. პროტექტორატს დაემორჩილა, თუმცა ეს დამოკიდებულება ნომინალური ხასიათისა იყო. ბ. ს-ს მეფეები შინაგან დამოუკიდებლობას ინარჩუნებდნენ, ჭრიდნენ საკუთარ ფულს და ა. შ.

ახ. წ. I—II სს-ში ბ. ს. კვლავ აღორძინდა, მას ემორჩილებოდა ყირიმის ნ.-კ-ის უდიდესი ნაწილი *ქერსონესი*. ამასთან ერთად ქალაქებში შეიმჩნევა სარმატებისა და სხვა ადგილ. ტომების წარმომადგენელთა მოძალება.

III ს-ში ბ. ს. *გუთების*, ჰელურების, ბორანებისა და სხვა ბარბაროსი ტომების თავდასხმების ობიექტად იქცა. ერთხანს ბარბაროსები ბოსფორში ხელისუფლებასაც კი დაეუფლნენ. IV ს. დასასრულს *ჰუნებმა* გაანადგურეს ბ. ს.

ბ. ს-ს ხელოვნებაში თავისებურად შეერწყა ერთმანეთს ანტ. და ადგილ. მოსახლეობის კულტურა. ძვ. წ. V—I სს. ბ. ს-ს არქიტექტურაში გაბატონებული იყო ბერძნ.-ელინისტური ქალაქთმშენებლობის პრინციპები (ქ. ფანაგორია), ქალაქებს კოშკებიანი გალავნებით ამაგრებდნენ, ზოგ მათგანს აკროპოლისებიც ჰქონდა (ქ. პანტიკაპეონი); საკულტო და საზ. შენობებსა და მდიდართა სახლებში გამოყენებული იყო იონიური ან დორიული ორდერი (ასპურგის ტაძარი პანტიკაპეონში ახ. წ. I ს.). ძირითად მასალად ხმარობდნენ ადგილ. კირქვას ან, იშვიათად, შემოტანილ მარმარილოს. სახურავები კრამიტისაა. ბ. ს-ში ფართოდ იყო გავრცელებული ყორღანული სამარხები, რ-ებიც ერთი ან ორი სათავსისაგან და დერეფნისაგან („დრომოსი") შედგებოდა და გადახურული იყო ერთმანეთზე შეწყობილი ქვების შვეროლებით შექმნილი საფეხურისებრი კამარებით (მეფის ყორღანის აკლდამა პანტიკაპეონის მახლობლად, ძვ. წ. IV ს., ოქროს ყორღანი, მელექ-ჩესმენის ყორღანი). ძვ. წ. IV—III სს-ში ჩნდება ნახევრადწრიული კამარებით გადახურული აკლდამები (ვასიურინის ყორღანი ტამანის ნ.-კ-ზე, ძვ. წ. V—I სს.). ბ. ს-ს ხელოვნებაში დიდი ადგილი ეჭირა საბერძნეთიდან შემოტანილ ხელოვნ. ნიმუშებს (პანტიკაპეონის მარმარილოს სტელის ფრაგმენტი და სხვ., ძვ. წ. V ს., ერმიტაჟი, ლენინგრადი). ხელოვნების ნაწარმოებთა შემოტანა გრძელდება ახ. წ. I საუკუნეშიც, მაგრამ გაცილებით უფრო მეტი იქმნება ადგილობრივ (ლომის ქანდაკება, გორგიპიის მმართველის ქანდაკება და სხვ.). ძვ. წ. III ს-იდან ვრცელდება კირქვით შესრულებული სამარხი სტელები. ბ. ს-ს აკლდამების მოხატულობას (პანტიკაპეონის, ვასიურინის, ქალღმერთ დემეტრას აკლდამებში) საბერძნ. და რომის ფერწერისაგან განსხვავებით ახასიათებს სიბრტყობრიობა, გრაფიკულობა; ბ. ს-ში აღმოჩენილია როგორც შემოტანილი (იონია, როდოსი, კორინთი), ასევე ადგილ. სტილიზებული მცენარეული ორნამენტით მოხატული ლარნაკები. განსაკუთრებით მაღალ დონეს მიაღწია ბ. ს-ში ლითონის მხატვრულმა დამუშავებამ. ძვ. წ. IV ს-ში ჩნდება ტორევტიკის მაღალმხატვრული ნიმუშები. ახ. წ. I ს-ში ვითარდება ე. წ. „პოლიქრომული სტილის" ნაკეთობა, იქმნება გლიპტიკის ნიმუშები, ხისა და ძვლის ნაკეთობანი, მონეტები.

*ლიტ.*: Блаватский В. Д., Античная археология Северного Причерноморья, М., 1961; Гайдукевич В. Ф., Боспорское царство, М.—Л., 1949.

*ო. ლორთქიფანიძე. ი. ციციშვილი.*

**ბოსხი,** ბ ო ს ი (Bosch) ჰიერონიმუს (ნამდვ. სახელი და გვარი ჰიერონიმუს ვ ა ნ ა კ ე ნ ი, Hieronymus van Aeken) (დ. დახლ. 1450—60, ჰერტოგენბოსი, — 1516, იქვე), ნიდერლანდელი ფერმწერი. ხატავდა რელიგ., ალეგორიულ და ჟანრულ სურათებს (ტრიპტიქი „ტკბობის ბაღი", „სამოთხე" და „მოგვთა თაყვანისცემა", პრადო, მადრიდი). ბ. ცხოვრობდა ძველ საზ. ურთიერთობათა ახ. პროგრ. იდეებით შეცვლის ეპოქაში. მხატვრის შემოქმედებაში თავი იჩინა ამ წინააღმდეგობებით სავსე ეპოქის სულისკვეთებამ. ბ-ის შემოქმედება ხშირად სოც. და ანტიკლერიკალურია, თუმცა მხატვრის მსოფლმხედველობა შუა საუკ. აზროვნებით, ხალხ. ანდაზებით, იგავებით, ცრურწმენითა და წარმოდგენებით საზრდოობდა. ბ-ის შემოქმედების ერთ-ერთი დამახასიათებელი ნიშანი ფანტასტიკურისა და რეალურის შერწყმაა. იგი რამდენადმე არქაულია, მისი სურათები სიბრტყობრივი და დეკორატიულია. ბ-ის შემოქმედებაში დიდი ადგილი უჭირავს წმინდანთა ცდუნების თემას, სადაც მორწმუნეთა მორალური სიმტკიცე უპირისპირდება სამყაროში გაბატონებულ საცდურსა და შიშს („წმინდა ანტონის ცდუნება", ძველებური ხელოვნების ეროვნ. მუზეუმი, ლისაბონი). აღსანიშნავია თანამედროვე თემებზე შექმნილი სურათები: „თავის ოპერაცია" (პრადო, მადრიდი), „ძე შეცდომილი" (ბოიმანს-ვან ბონინგენის მუზეუმი, როტერდამი) და სხვ. ბ-ის მნიშვნელოვანი ნამუშევარია ალეგორიული ხასიათის სურათი „თივის გადატანა", რ-ის სიუჟეტი ხალხ. ანდაზებთანაა დაკავშირებული. ბ-ის ჰყავდა მიმბაძველები, მისი შემოქმედების ერთ-ერთი გამგრძელებელია პ. *ბრეიგელი*.

**ბოტა** (Botha) ლუის (27. IX. 1862, გრეიტაუნი, ნატალი, — 28. VIII. 1919, პრეტორია), ბურების რესპ. ტრანსვაალის, ხოლო შემდეგ სამხრ. აფრ. კავშირის (საკ) სახელმწ. მოღვაწე, გენერალი. ინგლის-ბურების ომის დროს (1899 — 1902) ტრანსვაალის ჯარების მთავარსარდალი (1900-იდან). ომის დამთავრების შემდეგ თანამშრომლობდა ინგლ. კოლონიზატორებთან. 1907 სათავეში ჩაუდგა ტრანსვაალის კოლონიურ მთავრობას. 1910—19 იყო საკ-ის პრემიერ-მინისტრი. ბ-ს მთავრობამ გაატარა ღონისძიებები, რ-ებიც აკანონებდნენ მკვიდრი აფრიკელი მოსახლეობის ჩაგვრასა და დისკრიმინაციას. აქტიურად უწყობდა ხელს (1914) საკ-ის ჩაბმას I მსოფლიო ომში ანტანტის მხარეზე. ბისმა მთავრობამ ჩაახშო ბური ნაციონალისტების აჯანყება, რ-საც კ. დე ვეტი ხელმძღვანელობდა. 1915 საკ-ის ჯარებმა ბ-ს ხელმძღვანელობით დაიპყრო სამხრ.-დას. აფრიკა.

**ბოტალოს სადინარი** (duotus Botalli), (სახელწ. მიიღო XVI ს. იტალ. ექიმის

ბოსფორის სახელმწიფო ძვ.წ. IV-II სს




ბოსფორის სახელმწიფოს ტერიტორია (მიახლოებით)
ტომები
თავდაცვითი მინაყრილები
დასახლებული პუნქტები
ყორღანები
ყუბანის ძველი კალაპოტი



ლ. ბოტალოს პატივსაცემად), ა რ ტ ე რ ი უ ლ ი ს ა დ ი ნ ა რ ი, მე-6 არტერიული რკალის ზედა ნაწილი, რ-იც ხმელეთის ხერხემლიანთა ემბრიონში ფილტვის არტერიას აკავშირებს ზურგის აორტასთან. ბ. ს-ს სისხლი გულიდან გადააქვს უშუალოდ (ფილტვებში გაუვლელად) აორტაში. ცხოველთა უმრავლესობაში ემბრიონული პერიოდის დამთავრებისას ბ. ს. წყვეტს მოქმედებას და გადაიქცევა იოგად. ბ. ს. შემორჩენილი აქვთ მხოლოდ ამფიბიებს, ჰატერიებს, ალიგატორებსა და ზოგიერთ კუს. ა დ ა მ ი ა ნ ი ს ბ. ს. ემბრიონული სისხლძარღვია; ნაყოფის ფილტვის არტერიას აკავშირებს აორტასთან. ფილტვებით სუნთქვის დაწყებისთანავე (დაბადების შემდეგ) ბ. ს-ის კედლები ერთმანეთს შეეზრდება და იგი იოგად იქცევა. თუ ბ. ს. არ დაიხშო, სისხლის მიმოქცევა მკვეთრად დაირღვევა (იხ. *გულის მანკი*). ასეთ შემთხვევაში აუცილებელია ოპერაცია.

**ბოტანი** (Botany Bay, სიტყვასიტყვით — ბოტანიკური ყურე), ტასმანის ზღვის ყურე ავსტრალ. აღმ. სანაპიროსთან, ნავსადგურ სიდნეის სამხრ-ით 8 *კმ*-ზე. სიგანე შესასვლელთან 2,2 *კმ*, სიღრმე 18—31 *მ*. ნაპირები დაბალი აქვს. ერთვის მდ-ები კუკი და ჯორჯი. მოქცევა ნახევარდღეღამურია. სანაპიროზე არის ნავსადგ. ბოტანი. ყურე აღმოაჩინა ჯ. კუკმა 1770 და „ბ." უწოდა, რადგან აქ ევროპაში უცნობი მრავალი მცენარე იყო გავრცელებული. 1787 ბ-ის ნაპირზე შეიქმნა ავსტრალიაში პირველი ევრ. დასახლება, რ-იც 1788 გადაიტანეს პორტ-ჯექსონის უბეში, სადაც ამჟამად ქ. სიდნეია გაშენებული.

**ბოტანიკა** (ბერძნ. botanē — ბალახი, მცენარე), მეცნიერება მცენარეების შესახებ. შეისწავლის მცენარეთა გარეგანი და შინაგანი აგებულების კანონზომიერებებს (მორფოლოგია, ანატომია), მცენარეთა სისტემატიკას, მათ განვითარებას გეოლ. დროში (ევოლუცია), ნათესაურ კავშირებს (ფილოგენია), წარსულსა და აწმყოში დედამიწაზე მათ გავრცელებას (მცენარეთა გეოგრაფია), მცენარეული ორგანიზმების სასიცოცხლო პროცესებს (მცენარეთა ფიზიოლოგია), გარემოსთან მათ ურთიერთდამოკიდებულებას (მცენარეთა *ეკოლოგია*), მცენარეული საფრის აგებულებას (*გეობოტანიკა*, ანუ ფიტოცენოლოგია), მცენარეთა სამეურნეო გამოყენების შესაძლებლობას (გამოყენებითი ბოტანიკა). კვლევის ობიექტის მიხედვით ბ-ში გამოიყოფა აგრეთვე მეცნიერება წყალმცენარეთა შესახებ — ა ლ გ ო ლ ო გ ი ა, სოკოების შესახებ — მ ი კ ო ლ ო გ ი ა, ლიქენების ანუ ქარაგოზების შესახებ — ლ ი ქ ე ნ ო ლ ო გ ი ა, ხავსების შესახებ — ბ რ ი ო ლ ო გ ი ა და სხვ. მიკროსკოპულ მცენარეულ ორგანიზმებს შეისწავლის მ ი კ რ ო ბ ი ო ლ ო გ ი ა, მცენარეთა დაავადებებს — ფ ი ტ ო პ ა თ ო ლ ო გ ი ა.

ბ-ის იმ დარგს, რ-იც შეისწავლის ამა თუ იმ ტერიტორიის მცენარეთა სახეობრივ შემადგენლობას, ფ ლ ო რ ი ს ტ ი კ ა ეწოდება. მცენარეთა ცალკეული გვარებისა და ოჯახების არეალებს ადგენს ქ ო რ ო ლ ო გ ი ა. *დენდროლოგია* შეისწავლის ხეებსა და ბუჩქებს, ო რ გ ა ნ ო გ რ ა ფ ი ა — მცენარეთა ნაწილებსა და ორგანოებს, პ ა ლ ი ნ ო ლ ო გ ი ა — მცენარეთა მტვრის მარცვლებს და სპორებს, კ ა რ პ ო ლ ო გ ი ა კი აღწერს მცენარეთა ნაყოფებს და ახდენს მათ კლასიფიკაციას.

გამოყენებით ბ-თან მჭიდრო კავშირშია ე თ ნ ო ბ ო ტ ა ნ ი კ ა — მოძღვრება მოსახლ. სხვადასხვა ეთნ. ჯგუფების მიერ მცენარეთა გამოყენების შესახებ. მისივე მნიშვნელოვანი განხრაა კულტ. მცენარეთა ველურად მზარდი წინაპრების შესწავლა.

სპეციფიკურობის მიუხედავად მცენარეთა ფიზიოლოგია და ბიოქიმია მჭიდროდ არიან დაკავშირებული საკუთრივ ბ-თან. ზოგადი გენეტიკის დარგი — მცენარეთა გენეტიკაც მჭიდრო კავშირშია მცენარეთა *სისტემატიკასთან*, განსაკუთრებით კი ბიოსისტემატიკასა, მცენარეთა ეკოლოგიასა და გეობოტანიკასთან.

თანამედროვე ეტაპზე აღინიშნება ბ-ის სხვადასხვა დარგების მჭიდრო ურთიერთკავშირი, ერთმანეთში შერწყმა, ერთიმეორის კვლევის მეთოდების გამოყენება. კლასიკურ მცენარეთა სისტემატიკასთან ერთად განვითარდა ახ. ბოტანიკური დისციპლინა *ბიოსისტემატიკა*, რ-იც შეისწავლის სახეობის ტაქსონ. და პოპულაციურ სტრუქტურას, მის მორფოლ.-გეოგრ., ეკოლ. და გენეტ. დიფერენციაციას, წარმოშობას და ევოლუციას.

ბ. მჭიდროდაა დაკავშირებული მრავალ სხვა საბუნებისმეტყველო მეცნიერებასთან: პალეობოტანიკის საშუალებით — გეოლოგიასთან; ბიოქიმ. და ფიზიოლ. საშუალებით — ქიმიასთან, ეკოლ. და გეობოტან. საშუალებით — ნიადაგთმცოდნეობასა და ფიზ. გეოგრაფიასთან და ა. შ. იგი მეცნ. საფუძველია სოფლის და სატყეო მეურნ., მწვანე მშენებლობისა ქალაქად; კავშირშია კვების, საფეიქრო, ცელულოზისა და ქაღალდის, აგრეთვე მიკრობიოლ. მრეწველობასთან, მედიცინასთან. ბ-ის უმნიშვნელოვანესი ამოცანაა შეისწავლოს და დაიცვას ადამიანის საარსებო გარემოს — ბიოსფეროს მნიშვნელოვანი კომპონენტი — მისი მცენარეული საფარი — ფ ი ტ ო ს ფ ე რ ო.

ბ. იყენებს დაკვირვების, შედარებითისტ. და ექსპერ. მეთოდებს. მცენარეების შეგროვებისა და კოლექციების შექმნასთან ერთად ბოტანიკოსი აწარმოებს დაკვირვებას ბუნებაში, საცდელ ნაკვეთზე და ამავე დროს ატარებს ექსპერიმენტებს როგორც ბუნებაში, ისე სპეციალიზებულ ლაბორატორიაში. მიღებულ ინფორმაციას ხშირად მათ. მეთოდებით ამუშავებენ. კლასიკურ მეთოდებთან ერთად იყენებენ ქიმიის, ფიზ. და კიბერნ. კვლევის თანამედროვე მეთოდებს.

**ბოტანიკური მეცნიერების განვითარების ძირითადი ეტაპები.** ბ., როგორც მეცნიერება, ჩაისახა XVII—XVIII სს-ში, თუმცა ადამიანი უძველესი დროიდან იცნობდა უამრავ მცენარეს. პირველყოფილი ადამიანის არსებობა დაკავშირებული იყო სასარგებლო (უმთავრესად საკვებ), სამკურნ. და შხამიან მცენარეებთან. ადამიანი სწავლობდა და ასხვავებდა მათ; საკვებად იყენებდა თესლებს, ნაყოფებს, ბოლქვებს და სხვ. უკვე შუამდინარეთისა (შუმერი, ბაბილონი, ასურეთი) და ნილოსის დაბლობის (ძვ. ეგვიპტე) უძველესი ტექსტები, ისევე, როგორც ჩინეთის ლეგენდარული წიგნი ბალახების შესახებ („ბენ ცაო"), რ-იც ძვ. წ. III ათასწლ. განეკუთვნება, იძლევა ცნობებს საკვებ და სამკურნ. მცენარეებზე.

პირველი ლიტ. ცნობები მცენარეთა შესახებ ეკუთვნის არისტოტელეს და მის მოწაფეს თეოფრასტეს. თეოფრასტე, რ-იც „ბოტანიკის მამად" არის აღიარებული, პირველი შეეცადა მოეხდინა მცენარეთა კლასიფიკაცია ხეებად, ბუჩქებად, ბუჩქბალახებად და ბალახებად; ამასთან ბალახები მან დაჰყო მრავალ-, ორ- და ერთწლოვანებად. მან კარგად იცოდა ყვავილის და მისი ცალკეული ნაწილის აგებულებაც და 480-მდე მცენარე აღწერა. რომაელი ნატურალისტი პლინიუს უფროსი თავის „ბუნებისმეტყველების ისტორიაში" ასახელებს მცენარეთა 1000-მდე სახეობას. თეოფრასტეს და პლინიუსის შემდეგ 1500 წლის მანძილზე მცენარეთა შესახებ ცნობები ძირითადად ევრ. გარეთ გროვდებოდა. ძვ. წ. I ათასწლეულში ინდოეთში უკვე ცნობილია ე. წ. „აიურვედა"—„მეცნიერება სიცოცხლეზე", რ-შიც აღწერილია სამკურნ. მცენარეები. ცნობები სამკურნ. მცენარეებზე მოცემულია ინდ. ექიმების ჩარაკას (ძვ. წ. X—VIII სს.), სუშრუტისა და ვადბაკას (ძვ. წ. VIII—VII სს.) თხზულებებშიც.



ჰ. ბ ო ს ხ ი. «მე შეცდომილი». ბოიმანს-ვან ბოინინგენის მუზეუმი. როტერდამი.

ახ. წ. I ათასწლ. II ნახევარში არაბ. კულტ. წრეში შემავალმა ერებმა გაამდიდრეს ანტ. ხანის ცნობები მცენარეებზე. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ტაჯ. ექიმისა და მეცნიერის ავიცენას (იბნ სინას) შრომებს, რ-ებშიც აღწერილი იყო ევროპელებისათვის უცნობი მრავალი მცენარე. ევრ. მეცნ. ერთ-ერთი დიდი მიღწევა იყო გერმ. ბუნებისმეტყველის ალბერტ დიდის შრომები, რ-ებშიც მცენარეთა ღეროს განსხვავებული აგებულების მიხედვით დადგენილი იყო სხვაობა ერთლებნიანებსა და ორლებნიანებს შორის.

შუა საუკ. დამლევს, დიდი გეოგრ. აღმოჩენების ეპოქაში, საგრძნობლად გაიზარდა მცენარეებისადმი ინტერესი, გაჩნდა „ბალახთა კრებულები" (მათში ბევრი მცენარე იყო აღწერილი), შეიქმნა პირველი ჰერბარიუმები, გაშენდა ბოტან. ბაღები. ამან დიდად შეუწყო ხელი ახ. ფაქტების დაგროვებას და მცენარეთა კლასიფიკაციის ცდებს. მაგ., იტალ. ექიმი და ბოტანიკოსი ა. ჩეზალპინო შეეცადა მცენარეთა კლასიფიკაციისათვის გამოეყენებინა ყვავილის, ნაყოფის და თესლების ნიშანთვისებები. შვეიც. ბოტანიკოსმა ი. ბაუგინმა (ბოენი) თავის „მცენარეთა საყოველთაო ისტორიაში" (1650) 5000-მდე მცენარე აღწერა, მისმა ძმამ კ. ბაუგინმა (ბოენი) კი შექმნა ბინარული ნომენკლატურა. როგორც ცნობილია, მცენარეთა ბინარული ნომენკლატურა შემდგომში კ. *ლინემ* დააკანონა და იგი დღესაც მიღებულია ბ-ში.

მიკროსკოპის შექმნასთან (XVI—XVII სს.) არის დაკავშირებული მცენარის უჯრედული აგებულების აღმოჩენა. რ. *ჰუკმა* პირველმა აღწერა მცენარის უჯრედი. მოგვიანებით იტალ. მ მალპიგიმ და ინგლ. ნ. გრუმ თავისი გამოკვლევებით საფუძველი ჩაუყარეს მცენარეთა ანატომიას. პირველი ექსპერიმენტი მცენარეთა ფიზიოლოგიაში პოლანდ. ვან ჰელმონტმა ჩაატარა. გერმ. ბოტანიკოსმა რ. კამერარიუსმა პირველმა დაადგინა სქესობრივი პროცესი მცენარეებში.

ბოტანიკური სისტემატიკის განვითარება XVIII ს-ში დაკავშირებულია შვედ

ბოსფორის სახელმწიფო. «ფერმწერის სახელოსნო». ქვის სარკოფაგის მოხატულობის ფრაგმენტი (პანტიკაპეონი). ძვ. წ. I ს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.



ბოტანიკოსის კ. ლინეს სახელთან. თავის ხელოვნურ სისტემაში ლინემ მცენარეთა სამყარო ყვავილის აგებულების საფუძველზე 24 კლასად დაჰყო. თუმცა ამ სისტემას დიდხანს არ უარსებია, მან მაინც უდიდესი გავლენა მოახდინა მცენარეთა სისტემატიკის განვითარებაზე. ლინეს უმცროსმა თანამედროვეებმა—ფრანგებმა მ. ადანსონმა, ჟ. ლამარკმა და განსაკუთრებით ძმებმა ჟიუსიებმა მის შრომებზე დაყრდნობით შეიმუშავეს მცენარეთა ბუნებრივი კლასიფიკაციები, სადაც ცალკეული სისტემატიკური ჯგუფის გამოყოფას საფუძვლად დაედო ნათესაური ნიშნები. XVIII ს. გამოჩენილი ნატურალისტები დიდ ყურადღებას უთმობდნენ ბ-ის ზოგად საკითხებსაც. რუსმა აკადემიკოსმა კ. ვოლფმა წიგნში „გენერაციის თეორია" (1759) გვიჩვენა მცენარის ორგანოთა განვითარებისა და გარდაქმნის გზები. იგივე იდეები იტაცებდა გამოჩენილ გერმ. პოეტს ი. ვ. გოეთეს, რ-მაც 1790 გამოაქვეყნა წიგნი „მცენარეთა მეტამორფოზი". გერმ. ბოტანიკოსებმა ი. კელროიტერმა და კ. შპრენგელმა საბოლოოდ დაადასტურეს მცენარეებში სქესის არსებობა. ამავე პერიოდში რუსეთში ინტენსიურად მიმდინარეობდა მეცნ. კვლევა ბ-ის დარგში, რასაც დიდად უწყობდა ხელს პეტრე I-ის მიერ დაარსებული პეტერბ. მეცნ. აკადემია, 1714 გაშენდა „სააფთიაქო ბოსტანი". რ-ის საფუძველზე შემდეგში შეიქმნა სამეფო ბოტან. ბაღი და ახლანდ. სსრკ მეცნ. აკად. ვ. კომაროვის სახ. ბოტან. ინ-ტი. ამავე დროს მრავალი გამოჩენილი რუსი ბოტანიკოსი (ს. კრაშენინიკოვი, ი. გმელინი და სხვ.) მონაწილეობდა აკად. გეოგრ. ექსპედიციებში.

XIX ს. ბუნებისმეტყველების ინტენს. განვითარების პერიოდია. ჩ. *დარვინის* ევოლ. მოძღვრებამ გადამწყვეტი გავლენა მოახდინა სისტემატიკაზე და ბოტანიკოსთა წინაშე დასახა მცენარეთა სამყაროს ფილოგენეზური სისტემის შექმნის ამოცანა. XIX ს-ში შექმნილი პირველი სისტემები (შვეიც. ბოტანიკოსების ო. და ა. დე კანდოლებისა, ინგლისელების ჯ. ბენტამის, უ. ჰუკერისა და სხვ.) ჯერ კიდევ არ განიხილავდნენ მცენარეთა ერთი ჯგუფიდან მეორის წარმოქმნის პრობლემას, თუმცა ცდილობდნენ მსგავსი ორგანიზაციის მცენარეთა ერთ ჯგუფში გაერთიანებას. ზოგ მათგანს, მაგ., ჯ. ბენტამის, უ. ჰუკერის და ნაწილობრივ ო. დე კანდოლის სისტემებს ამჟამადაც იყენებენ. ფილოგენეზური სისტემის განვითარება ძირითადად იმ გზით წარიმართა, რ-იც პირველად დასახა და დეტალურად დაამუშავა გერმ. ბოტანიკოსმა ა. ენგლერმა. მრავალტომიან თხზულებაში „მცენარეთა ბუნებრივი ოჯახები" (1887—1911) მან თავის თანამშრომლებთან ერთად გვარამდე და ზოგჯერ სახეობამდეც კი დაამუშავა ფილოგენეზური სისტემა. თუმცა ენგლერის სისტემის ძირითადი პრინციპები ახ. გამოკვლევების საფუძველზე გაკრიტიკებულ იქნა, არ შეიძლება არ აღინიშნოს ის საერთო დადებითი ზეგავლენა, რ-იც ამ სისტემამ მოახდინა მცენარეთა ფილოგენიის განვითარებაზე.

XIX ს. და XX ს. დასაწყისში დიდი ყურადღება მიექცა უმდაბლეს მცენარეთა შესწავლას. სხვადასხვა ქვეყნის მრავალი ბოტანიკოსის (გერმ. გ. პერსონი, შვედი ე. ახარიუსი, რუსები ლ. ცენკოვსკი, ი. გოროჟანკინი, ა. იაჩევსკი და სხვ.) გამოკვლევებმა საგრძნობლად გაზარდა ცნობები წყალმცენარეებზე, სოკოებსა და ქარაგოზებზე (ლიქენებზე), რაც საფუძვლად დაედო მათ კლასიფიკაციას. განსაკუთრებით განვითარდა მიკოლოგია და ამან განაპირობა ფიტოპათოლოგიის ჩამოყალიბება დამოუკიდებელ დისციპლინად.

მცენარეთა გეოგრ. ფუძემდებლად აღიარებულია გერმ. ნატურალისტი ა. ჰუმბოლდტი. მცენარეული საფრის აღწერა კლიმ. პირობებთან კავშირში პირველად ცადა გერმ. მეცნიერმა ა. გრიზებახმა. დან. მეცნიერმა ე. ვარმინგმა მცენარეთა გავრცელება დაუკავშირა განსაზღვრულ საარსებო პირობებს. მისი წიგნი „მცენარეთა ეკოლოგიური გეოგრაფია" (1896) საფუძვლად დაედო ახალ მეცნიერებას — მცენარეთა ეკოლოგიას. XIX ს-ში იქმნებოდა რეგიონალური „ფლორებიც", მ. შ. ისეთი მნიშვნელოვანი, როგორიცაა ე. ბუასიეს „აღმოსავლეთის ფლორა" (ტ. 1—5, 1867—88), ჯ. ჰუკერის „ბრიტანეთის ინდოეთის ფლორა" (ტ. 1—7, 1875—97) და სხვ. სსრკ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტმა ვ. კომაროვის და ბ. შიშკინის რედაქციით გამოაქვეყნა კაპიტ. 30 ტომიანი „სსრკ-ის ფლორა" (1934—64). მსოფლიო მეცნიერებისათვის უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ნ. ვავილოვის მოძღვრებას კულტ. მცენარეთა წარმოშობის ცენტრებისა და მათი მემკვიდრული გენოფონდის ცალკეულ კერებში განაწილების კანონზომიერებათა შესახებ (1926—27).

XIX ს-ში გაძლიერდა კვლევა მცენარეთა მორფოლოგიაში. ამ დარგის ერთ-ერთი პირველი სპეციალისტი იყო ინგლ. ბოტანიკოსი რ. ბრაუნი. მისი გამოკვლევები ემბრიოლოგიაში გააგრძელა იტალ. მეცნიერმა ჯ. ამიჩიმ, ფრანგმა ბოტანიკოსმა ა. ბრონიარმა და განსაკუთრებით გერმ. მეცნიერმა ვ. ჰოფმაისტერმა, რ-მაც აღწერა განაყოფიერების პროცესი მცენარეებში. მისი კლასიკური გამოკვლევები გააგრძელეს გერმ. მეცნიერმა ე. შტრასბურგერმა და რუსმა მეცნიერებმა ი. გოროჟანკინმა, ვ. ბელიაევმა და ს. ნავაშინმა. მათი გამოკვლევების შედეგად, მეტადრე ს. ნავაშინის მიერ ფარულთესლოვნებში ორმაგი განაყოფიერების პროცესის აღმოჩენის შემდეგ, მცენარეთა ემბრიოლოგია საბოლოოდ ჩამოყალიბდა დამოუკიდებელ დისციპლინად.

მცენარეთა ანატომია, რ-საც საფუძველი ჯერ კიდევ XVII ს-ში ჩაეყარა, განსაკუთრებით ინტენსიურად განვითარდა XIX ს. შუა პერიოდში. მისი წარმატებები დაკავშირებულია გერმ. ბოტანიკოსების კ. მოლისა და კ. სანიოს სახელებთან, რ-ებსაც ეკუთვნით პირველი ცნობები უმაღლეს მცენარეთა მიკროსკოპული აგებულების შესახებ. ფართოდ გაიშალა გამოკვლევები შედარებითი ანატ. სფეროში. ჩამოყალიბდა ახ. მიმართულება — მცენარეთა ევოლ. ანატომია.

გამოკვლევებმა მცენარეთა გეოგრაფიასა და ეკოლოგიაში, მეტყევეობისა და მემინდვრეობის პრაქტ. მოთხოვნებმა ხელი შეუწყო XIX ს. დამდეგს ბ-ის ახ. დარგის—გეობოტანიკის ანუ ფიტოცენოლოგიის ჩამოყალიბებას. რუს. და საბჭოური გეობოტან. სკოლის ფუძემდებლებად ითვლებიან ფ. რუპრეხტი, ს. კორჟინსკი, ი. პაჩოსკი, გ. ტანფილიევი, გ. მოროზოვი, ვ. ალიოხინი და განსაკუთრებით ვ. სუკაჩოვი.

XVIII ს-ში ჩაისახა *პალეობოტანიკა* — მეცნიერება ნამარხი მცენარეების შესახებ. XIX ს. მკვლევართა მიერ აღწერილია ყველა კონტინენტის ათეული ათასობით მცენარეული ნაშთი და შექმნილია ამომწყდარ მცენარეთა ერთიანი სისტემა, რ-იც ამ მცენარეებს მათ თანამედროვე შთამომავლებთან აკავშირებს. სსრკ-ის ტერიტორიაზე აღმოჩენილი ნამარხი მცენარეების შესწავლაში დიდი ღვაწლი მიუძღვით მ. ზალესკის, ი. პალიბინს და ა. კრიშტოფოვიჩს.

საქართველოში, ისევე როგორც აღმოსავლეთის სხვა ქვეყნებში, პირველი ცნობების დაგროვება მცენარეთა შესახებ დაიწყო ჯერ კიდევ შუა საუკუნეებში. ამ პერიოდში ბოტან. ცოდნა განისაზღვრებოდა სამკურნ. მცენარეების აღწერით და „საააქიმო" წიგნების შედგენით. გარდა ამისა, სხვა ქვეყნებთან ურთიერთობა ხელს უწყობდა სხვადასხვა სასარგებლო მცენარეების ინტროდუქციას. მაგ., მეფე ვახტანგ VI (XVII ს.) აღწერს ქაფურის ხეს, რ-იც სამეფო პარკში იყო კულტივირებული. ამ პარკის ტერიტორიაზე შემდეგ გაშენდა, უფრო სწორად, აღდგა, ბოტან. ბაღი. საქართვ. მცენარეებს საგანგებოდ განიხილავს ვახუშტი ბატონიშვილის „აღწერა სამეფოსა საქართველოსა" (1842)), სადაც საქართვ. მცენარეული საფარი დაყოფილია კულტ. და ველურ მცენარეთა ზონებად, მოცემულია მათი პირველი მეცნ. კლასიფიკაცია. საქართველოში XVII—XVIII სს-ში უმოგზაურია მრავალ ევროპელს (ჟ. შარდენი, ჟ. ტურნეფორი და სხვ.); მათი ჩანაწერები მრავალ საინტერესო ცნობას შეიცავს საქართვ. ველური და კულტ. ფლორის შესახებ.

XIX ს. დამდეგიდან საქართველოში უფრო ფართო გამოკვლევები დაიწყო. ხოლო კავკ. მუზეუმის დაარსებისა და თბილ. ბოტან. ბაღის შექმნის (აღდგენის) შემდეგ საქართველო კავკ. ბოტან. კვლევის ცენტრად იქცა.

XX ს. 20-იან წლებში კავკასიის, კერძოდ, საქართვ. ფლორის შესწავლას და კვლევას შეუდგნენ ი. ვორონოვი, დ. სოსნოვსკი, ა. გროსგეიმი, ბ. შიშკინი, ნ. ტროიცკი და მრავალი სხვა ცნობილი რუსი ბოტანიკოსი. ამ დროს დაიწყეს მუშაობა ქართვ. ბოტანიკოსებმა ზ. ყანჩაველმა, ლ. კემულარიამ და ე. ქიქოძემ. უფრო მოგვიანებით — ნ. კეცხოველმა, ა. მაყაშვილმა, შ. ნახუცრიშვილმა, ა. ჯავახიშვილმა, მ. სახოკიამ, ა. ხარაძემ, ლ. ჯაფარიძემ და სხვ. 1919 ზ. ყანჩაველმა პირველად ქართ. ენაზე დაწერა „გვიმრანაირ და ყვავილოვან მცენარეთა სარკვევი", გამოაქვეყნა რვეული ბოტან. აღწერებისათვის. სახელმწ. უნ-ტის დაარსების შემდეგ იწყება ეროვნ. კადრების მომზადება. 1927 გამოქვეყნდა ზ. ყანჩაველის „ბოტანიკა" — პირველი ქართ. სახელმძღვანელო, 1935 — ნ. კეცხოველის „საქართველოს მცენარეულობის ძირითადი ტიპები", ა. მაყაშვილის „ბოტანიკური ლექსიკონი" (1949, 1961) და სხვ.

ბოტან. ინ-ტის შექმნის (1934) შემდეგ გაიშალა კვლევა ბ-ის სხვადასხვა დარგში — მცენარეთა სისტემატიკასა და გეოგრაფიაში, ფლორისტიკაში, მცენარეთა ანატომიასა და ფიზიოლოგიაში, გეობოტანიკაში, პალეობოტანიკაში, აგრეთვე კულტ. ფლორისა და უმდაბლესი მცენარეების შესასწავლად და სხვ.

საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტმა ნ. კეცხოველის, დ. სოსნოვსკის, ა. მაყაშვილის და ა. ხარაძის რედაქტორობით გამოაქვეყნა რვატომიანი „საქართველოს ფლორა" (1941—52) და შემდეგ „საქართველოს მცენარეების სარკვევის" ორტომეული (1964 — 69) კეცხოველის რედაქტორობით; ა. მაყაშვილმა — „თბილისის მიდამოების ფლორა" (ტ. 1 — 2, 1952 — 53), სსრკ მინისტრთა საბჭოს სახელმწ. სატყეო კომიტეტის თბილ. სატყეო ინ-ტმა — „კავკასიის დენდროფლორა" (ტ. 1—5, 1959—70, რუს. ენაზე) ვ. გულისაშვილის რედაქციით.

**ბ-ის განვითარების დამახასიათებელი ნიშნები თანამედროვე ეტაპზე.** ამჟამად ბ-ის ყველა დარგში წარმატებით იყენებენ კვლევის თანამედროვე მეთოდებს. მცენარეთა სისტემატიკაში ცალკეული ტაქსონის დასახასიათებლად გამოყენებულია ციტოლოგიური, ემბრიოლოგიური და ბიოქიმ. მეთოდები. ეკოლოგიასა და გეობოტანიკაში ბიოქიმ., ფიზიოლ. და სხვა მეთოდების დანერგვამ ხელი შეუწყო კომპლ. მეცნიერების — ბიოგეოცენოლოგიის აღმოცენებას. ელექტრონული მიკროსკოპის საშუალებით გამოვლინდა მცენარეული უჯრედის მრავალი ახ. დეტალი. ქრომატოგრაფიისა და ციტოფოტომეტრიის მეთოდებმა უზრუნველყო ქიმ. ანალიზების მანამდე არნახული სისწრაფე და სიზუსტე. ფიტოცენოზის პროდუქტიულობის საკითხისა და ნივთიერებათა წრებრუნვის

პრობლემა წყდება ზუსტი ავტომ. მართვის ხელსაწყოებით.

საქართველოში დიდ წარმატებას მიაღწია ფლორისტიკულმა და სისტემატიკურმა კვლევამ; ფართოდ არის გამოყენებული უახლესი კარიოლოგიური, პალინოლოგიური და სხვ. მეთოდები. გაფართოვდა სპოროვან მცენარეთა კვლევა. სათანადო ადგილი აქვს დათმობილი ანატ. და ფიზიოლ. პრობლემებს (მცენარეთა გამძლეობას, ფესვურსა და მინერ. კვებას და სხვ.). კულტ. ფლორის შესწავლისას გამოყენებულია კომპლ. დარგების (ციტოგენეტიკის, რადიაციული გენეტ.) მეთოდები. დიდ წარმატებას მიაღწია საქართვ. ფლორის გეობოტან. შესწავლამ. სპორისა და მტვრის ანალიზის მეთოდის გამოყენებამ შექმნა მყარი საფუძველი თანამედროვე მცენარეული საფრის ისტ. დადგენისათვის. დიდი მნიშვნელობა აქვს მდელოსა და ტყის მცენარეულობის შესწავლას მათი რაციონალური გამოყენებისა და ათვისების მიზნით.

**ბოტანიკური დაწესებულებები, საზოგადოებები და პერიოდული გამოცემები.** ბ-ის ცალკეული განხრების წამყვან ცენტრებად ითვლება სსრკ მეცნ. აკად. ინ-ტები (ვ. კომაროვის სახ. ბოტან. ინ-ტი, კ. ტიმირიაზევის სახ. მცენარეთა ფიზიოლ. ინ-ტი, ა. ბახის სახ. ბიოქიმ. ინ-ტი, ზოგადი გენეტიკის ინ-ტი), აგრეთვე სპეციალიზებული ინ-ტები (სუბტროპ. კულტურებისა და მწვანე ნარგაობის, მცენარეთა დაცვის და სხვ.) და ლაბორატორიები. ბოტან. კვლევა ტარდება აგრეთვე უნ-ტებისა და სხვა უმაღლესი სასწავლებლების ბოტან. კათედრებზე, ბოტან. ბაღებში და ნაკრძალებში. საქართველოში ბოტან. კვლევას ეწევიან სსრკ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ბოტან. ცენტრი — საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტი, მცენარეთა ბიოქიმ. ინ-ტი, პალეობიოლ. ინ-ტი, სატყეო ინ-ტი, მცენარეთა დაცვის ინ-ტი; უნ-ტისა და უმაღლესი სასწავლებლების კათედრები; თბილ., ბათუმის, სოხუმისა და ბაკურიანის ბოტან. ბაღები, აგრეთვე ნაკრძალები, ბოტ. ინ-ტის საცდურები და ექსპერ. ბაზები (ერმანის, ყაზბეგის, შირაქისა). საბჭ. ბოტანიკოსები გაერთიანებული არიან საკავშ. ბოტან. მოსკ. ბუნებისმეტყველთა, საკავშ. გეოგრ. და სხვა საზ-ბებში; ქართვ. ბოტანიკოსები — საქართვ. ბოტან. საზ-ბაში (დაარსდა 1957). საკავშირო ჟურნალებია „Ботанический журнал СССР" (1916-იდან), „Физиология растений" (1954-იდან), „Растительные ресурсы" (1965-იდან), „Микология и фитопатология" (1967-იდან). საქართველოში გამოდის „საქ. სსრ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტის შრომები" (1934-იდან), „მცენარეთა სისტემატიკისა და გეოგრაფიის ნარკვევები" (1938-იდან), მონოგრაფიები და ცნობარები. გარდა ამისა, საქ. სსრ მეცნ. აკად. ჟურნალებში „მოამბესა" და „მაცნეში" იბეჭდება ექსპერ. შრომები ბ-ის სხვადასხვა დარგში. საბჭ. ბოტანიკოსები, მ. შ. ქართვ ბოტანიკოსებიც, მონაწილეობენ ბოტანიკოსთა საერთაშ. კონფერენციებში, სიმპოზიუმებსა და ყრილობებში.

*ლიტ.*: Базилевская Н. А., Белоконь И. П., Щербакова А. А., Краткая история ботаники, М., 1968; Жуковский П. М., Ботаника, 4 изд., М., 1964; Кецховели Н. Н., Ботаника в Грузии, Тб., 1969.

**ბოტანიკის ინსტიტუტი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, ცენტრ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, რ-ის ძირითადი მიზანია საქართვ. ფლორისა და მცენარეული საფრის შესწავლა. შეიქმნა 1934 თბილ. ბოტან. ბაღის სამეცნ. განყ-ბების და ლაბორ. ბაზაზე. ინ-ტში 9 განყოფილებაა (1976); მცენარეთა სისტემატიკისა და გეოგრაფიის, სპოროვან მცენარეთა, გეობოტანიკის, ექსპერ. ეკოლოგიის, მცენარეთა სპორისა და მტვრის ანალიზის, კულტ. ფლორის, გამოყენებითი ბოტანიკის, მცენარეთა ანატომიისა და ფიზიოლოგიის, მიკრობიოლოგიის. ინ-ტს აქვს აგრეთვე ექსპერ. ბაზები და სტაციონარები ბაკურიანში, შირაქში, ყაზბეგში, დიღომსა და სამხრ. ოსეთში. ბ. ი. შეისწავლის საქართვ. უმაღლეს და სპოროვან მცენარეთა წარმოშობისა და განვითარების ისტორიას, მცენარეული საფრის გავრცელების კანონზომიერებებს, კულტ. მცენარეთა გენეტიკის, ციტოლოგიისა და ემბრიოლოგიის საკითხებს და სხვ. ინ-ტში დაცულია კავკ. ფლორის უნიკალური ჰერბარიუმი (1 მლნ. ფურცლამდე), აგრეთვე ბოტან. ლიტ-რის საუკეთესო ბ-კა (100 ათასზე მეტი ერთეული). ინ-ტმა გამოაქვეყნა „საქართველოს ფლორის" რვატომეული (1941—52; 1971-იდან გამოდის მე-2 გამოც.), „საქართველოს მცენარეების სარკვევის" ორტომეული (1964—69), მთელი რიგი საყურადღებო მონოგრაფიები, მცენარეულობის რუკები; გამოსცემს „შრომებს" (1934-იდან), „მცენარეთა სისტემატიკისა და გეოგრაფიის ნარკვევებს" (1938-იდან; გამოცემულია 30 ნაკვეთი) და სხვ. ბ. ი. ხელმძღვანელობს საქართველოში წარმოებულ ყველა ბოტან. გამოკვლევას.

*ლიტ.*: Кецховели Н. Н., Ботаника в Грузии, Тб., 1969.

*მ. ღორთქიფანიძე.*

**ბოტანიკური ბაღი,** სამეცნ.-კვლევითი, სასწავლო-დამხმარე და კულტ.-საგანმან. დაწესებულება, სადაც ხდება მცენარეების მოშენება, მათი შესწავლა, ბოტან. ცოდნის პროპაგანდა. მისი მთავარი ამოცანაა ახ. სასარგებლო მცენარეების ძიება და მათი *აკლიმატიზაცია*. ბ. ბ-ში ცოცხალ მცენარეთა კოლექცია უფრო ხშირად გეოგრ. და სისტემ. პრინციპით არის განლაგებული. მრავალ ბ. ბ-ში არის *დენდრარიუმი, ალპინარიუმი,* სასარგებლო (სამკურნ., საკვები, ტექ., დეკორ. და სხვ.) მცენარეთა ექსპოზიციები. ისტორიულად ბ. ბ-ები პირველი სამეცნ. ბოტან. ცენტრები იყო.

დას. ევროპაში ბ. ბ-ის წინამორბედი იყო სამონასტრო ბაღები (IV ს-იდან), რ-ებშიც სამკურნ. მცენარეებს აშენებდნენ. პირველი ბ. ბ. შეიქმნა XIV ს. იტალიაში. XVI—XVII სს-ში კი ბ. ბ-ები იქმნებოდა საფრანგეთში, გერმანიაში, ნიდერლანდში, ინგლისში, შვეციასა და სხვ. ქვეყნებში. ამ დროისათვის მათ დაკარგეს წმინდა სამედ. მნიშვნელობა და ამოცანად დაისახეს ადგილ. და უცხო მცენარეების შეგროვება (ზოგჯერ მათი *ინტროდუქციისა* და აკლიმატიზაციის მიზნით), აღწერა და სისტემატიზაცია. ევროპის ბ. ბ-ებიდან აღსანიშნავია ლონდონის (კიუს, 25 ათ. სახეობა), ედინბურგის (35 ათ.), უფსალის (10 ათ., აქ მუშაობდა კ. *ლინე*), ბრიუსელის (13,5 ათ.), ჟენევის (15 ათ.), დას. ბერლინისა (18 ათ.) და სხვ. ბ. ბ-ები. ჩრდ. და სამხრ. ამერიკაში პირველი ბ. ბ. XVIII ს-ში შეიქმნა. ცნობილია ნიუ-იორკის (15 ათ.), ბრუკლინის (8 ათ.), მონრეალის (20 ათ.), რიო-დე-ჟანეიროს (7,5 ათ.) ბ. ბ-ები. XVII—XIX სს-ში ბ. ბ-ები შეიქმნა კოლონ. ქვეყნებში. მ. შ. მნიშვნელოვანია კალკუტის (ინდოეთი), ბოგორის (ინდონეზია), პარადენიის (ცეილონი) ბ. ბ-ები.

რუსეთში ბ. ბ-ების წინამორბედები იყვნენ საფთიაქო ბაღები მოსკოვში (1706), ლუბნიში (1709), პეტერბურგში (1714) და სხვ.; იქმნებოდა აგრეთვე მემამულეთა კერძო ბაღები (დემიდოვის ბაღი მოსკოვში 1756, რაზუმოვსკის ბაღი გორენკაში 1798 და სხვ.). XIX ს-იდან კი ბ. ბ-ები იქმნება იურიევის, ხარკოვის, ყაზანის, ოდესისა და სხვა უნ-ტებთან. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ნიკიტის ბ. ბ-ის შექმნას ყირიმში (1812).

საქართველოში სამკურნ. და დეკორ. მცენარეთა ბაღები და ყვავილნარები ანტ. ხანაშივე არსებულა. ამის მიმანიშნებელია ბერძნ.-რომაული წყაროებში შემონახული ცნობები მითური მედეას სამკურნ. მცენარეთა წალკოტის შესახებ. დამოწმებულია 35-მდე მცენარის სახელწოდება, რ-თაგან ზოგიერთი ეტიმოლოგიურად შეიძლება ქართულ ენობრივ სამყაროს უკავშირდებოდეს. ქართულ ისტ. და ლიტ. წყაროებში მოხსენიებულია სამეფო დეკორ. ბაღები („სამოთხენი", „მტილ-სამოთხენი"). მაგ., ლეონტი მროველი ლაპარაკობს მირიან მეფის (IV ს.) ბაღზე, რ-იც მცხეთის იმ მიდამოებში ყოფილა გაშენებული, სადაც შემდეგ სვეტიცხოვლის ტაძარი ააგეს. ამგვარი ბაღების გაშენების ტრადიცია საუკუნეების მანძილზე გრძელდებოდა. თეიმურაზ I-ისა და არჩილ მეფის თხზულებებით დასტურდება, რომ „ცოდნის წყაროდ" მიაჩნდათ ლევან კახთა მეფის (1520—74) ბაღი გრემში, სადაც გაშენებული ყოფილა უცხო ქვეყნებიდან შემოტანილი მცენარეები. ადგილ. თუ ინტროდუცირებული მცენარეები იდგა აგრეთვე შაჰნავაზისა (ვახტანგ V) და ვახტანგ VI-ის „სამეფო დიდ ბაღში", რ-იც თბილისის *ცენტრალური ბოტანიკური ბაღის* უშუალო წინამორბედია. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბ. ბ-ების შექმნას სოხუმში (1840), თბილისსა (1845) და ბათუმში (1912). ეს ბაღები შემდეგ სუბტროპ. მცენარეთა ინტროდუქციის ცენტრებად იქცნენ.

ამჟამად სსრკ-ის ყველა რესპუბლიკაში 100-ზე მეტი ბ. ბ-ია, რ-თა მუშაობას ხელმძღვანელობს სსრკ მეცნ. აკად. მთავარ ბ. ბ-თან არსებული სსრკ ბოტან. ბაღების საბჭო. მსოფლიოს სხვადასხვა ბ. ბ-ებს მჭიდრო ურთიერთკავშირი აქვთ (თესლების გაცვლა და სხვ.), თანამშრომლობენ ბ. ბ-ის საერთაშ. ასოციაციასთან.

*ლიტ.*: Ботанические сады мира. (Краткий справочник), М., 1959; Векслер А. И. [сост.], Ботанические сады СССР, М., 1949; Соколов М. П., Ботанические сады. Основа их устройства и планировка, М.—Л., 1959; International directory of botanical gardens, Utrecht, 1963.

*ვ. სხიერელი.*



საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის ბოტანიკის ინსტიტუტი.

**ბოტანიკური გეოგრაფია,** ბოტანიკის დარგი, რ-იც შეისწავლის როგორც ცალკეულ მცენარეთა, ისე მცენარეულობის გავრცელებას დედამიწის ზედაპირზე. იხ. *ფიტოგეოგრაფია* (მცენარეთა გეოგრაფია) და *მცენარეულობის გეოგრაფია*.

**ბოტანიკური რუკა,** რუკა, რ-იც ასახავს ფლორის, მცენარეულობის ან მცენარეული რესურსების შედგენილობასა და გეოგრ. გავრცელების თავისებურებას. განარჩევენ მცენარეული საფრის რუკებს ანუ გეობოტანიკურ რუკებს და ფლორისტიკულ რუკებს, რ-ებზეც ნაჩვენებია ფლორის შედგენილობა, გავრცელება და გენეზისი. ფლორისტიკულ რუკებზე აღნიშნულია მცენარეთა სახეობების, გვარების, ოჯახებისა და მათი ჯგუფების არეალები ან მოცემულია თანამედროვე ტერიტ., აგრეთვე ამა თუ იმ გეოლ. პერიოდის ფლორის დახასიათება. როგორც სსრკ-ში, ისე საზღვარგარეთ ბ. რ. მრავალ კომპლ. ატლასშია შეტანილი: დედამიწისა — მსოფლიოს ატლასებში, ცალკეული, შედარებით მცირე ტერიტორიებისა — კომპლ. რეგიონულ ატლასებში („საქართველოს სსრ ატლასი", 1964, „ანტარქტიკის ატლასი", 1966).



ხ. ბოტევი.

**ბოტევი** ხრისტო (6. I. 1849, კალოფერი, — 1. VI. 1876), ბულგარეთის ეროვნ. გმირი, რევ. მოღვაწე, პოეტი, პუბლიცისტი. 1863 — 66 ცხოვრობდა რუსეთში. 1863—65 სწავლობდა ოდესის გიმნაზიაში, სადაც დაუახლოვდა რუსეთში გადმოსახლებულ პოლ. 1863 აჯანყების მონაწილეებს და ეზიარა რუსი რევ.-დემოკრატების იდეებს. 1867 დაბრუნდა სამშობლოში, მაგრამ ოსმალ. ხელისუფალთა დევნის გამო იძულებული გახდა რუმინეთში გადასახლებულიყო, სადაც ბულგ. რევ. ემიგრანტების ცენტრში იმყოფებოდა. თანამშრომლობდა ემიგრან-



მ. ბოტვინიკი.



ს. ბოტიჩელი.



ს. ბოტკინი.







ბოტრიდიუმი: 1—თალუსი; 2—ზოოსპორების გამოსვლა; 3—ზოოსპორა.

ტულ გაზეთ „ბარაბანში“ და „დუნაისკაია ზარიაში“. 1871 ბრაილში დაიწყო საკუთარი გაზ. „დუმა ნა ბლგარსკიტე ემიგრანტის“ გამოცემა, ხოლო 1872 ბუქარესტში თანამშრომლობდა ლ. *კარაველოვის* გაზეთებში („სვობოდასა“ და „ნეზავისიმოსტში“). 1874 ბოლოს გახდა ბულგ. რევ. ცენტრ. კომიტეტის წევრი. ბ. მიესალმა პარიზის კომუნას, დადებითად აფასებდა I ინტერნაციონალის მოღვაწეობას. გაეცნო კ. მარქსის „კაპიტალს“. ბ-ს მიაჩნდა, რომ ბულგ. ეროვნ. განთავისუფლება დაკავშირებული იყო სოც. განთავისუფლებასთან. იყო უტოპიური სოციალიზმის მომხრე, ამავე დროს იზიარებდა რუს ხალხოსანთა იდეებს, თუმცა დიდ იმედებს ამყარებდა რევ. ბრძოლაზე. 1875 სათავეში ჩაუდგა რევ. მოძრაობას ბულგარეთში. აპრილის აჯანყების (1876) შემდეგ ჩამოაყალიბა მეამბოხეთა რაზმი და 1876 წ. 17 მაისს მათთან ერთად გადავიდა ბულგ. სანაპიროზე. დაიღუპა ოსმალებთან ბრძოლაში ვოლის მთაზე. ეს დღე გამოცხადებულია ბულგ. ეროვნ. გლოვის დღედ. თავის ფელეტონებში ბ. დასცინოდა ობსკურანტებს, ილაშქრებდა ბულგ. ლიბერალ-რეფორმისტების წინააღმდეგ, ამხილებდა ეკლესიის რეაქციულ როლს. ბ-ის პოეზია, ისევე როგორც პუბლიცისტიკა, გამსჭვალულია საბრძოლო რევ. სულისკვეთებით („ჰაიდუკები“, „დამშვიდობებისას“, „ელეგია“, „ბრძოლა“, „ჰაჯი დიმიტრი“ და სხვ.), მისი ლექსები ღრმად ლირ. და ემოციურია. ბ. იყო ბულგ. ლიტ. კრიტიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. მისი ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

*თხზ.*: ლექსები, თარგმ. ი. აბაშიძისა და გრ. აბაშიძისა, თბ., 1955.

*ლიტ.*: Державин Н. С., Христо Ботев поэт-революционер, М.—Л., 1948; Горов К. Ж., Социално-икономическите възгляди на Христо Ботев, С., 1968.

**ბოტვინიკი** მიხეილ მოსეს ძე [დ. 4 (17). VIII. 1911, რეპინო, ყოფ. კუოკალა], საბჭ. მოჭადრაკე, ტექ. მეცნ. დოქტორი (1951). სკკპ წევრი 1940-იდან. სსრკ დიდოსტატი (1935), საერთაშ. დიდოსტატი (1950), სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1945), მსოფლიოს ჩემპიონი (1948—57, 1958—60 და 1961—63). ბ. სტრატეგიული მიმართულების მოჭადრაკეა, ჭადრაკის თეორიის, განსაკუთრებით დებიუტების თეორიის, ნოვატორი, ჭადრაკში მრავალი ნაშრომის ავტორი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Избр. партии (1926—1946), 2 изд., М., 1951; Алгоритм игры в шахматы, М., 1968.

*ლიტ.*: Шахматное творчество Ботвинника, т. 1—3, М., 1965—68.

**ბოტინატი,** ვოტანიატი, ბიზანტიის იმპერატორ ნიკიფორე III-ის (1078—1081) ოქროს მონეტა. იხ. აგრეთვე *დრაჰკანი.*

**ბოტიჩელი** სანდრო (Bottirelli; ნამდვ. სახელი და გვარი ალესანდრო დი მარიანო ფილიპეპი, Alessandro di Mariano Filipeoi) (1445, ფლორენცია, — დასაფლავებულია 17. V. 1510, იქვე), იტალიელი ფერმწერი, აღორძინების ხანის ხელოვნების ერთ-ერთი ყველაზე გამოჩენილი და თავისებური წარმომადგენელი. მისი მოღვაწეობა დაემთხვა გარდატეხის ხანას, როდესაც ფლორენციაში უკიდურესად გამწვავებულ სოც. წინააღმდეგობებს საუკუნის ბოლოს სისხლისმღვრელი ამბები მოჰყვა. ცვლილებები განიცადა ხელოვნებამაც. დემოკრ., სადი და ოპტიმისტური ხელოვნება შეცვალა მედიჩების კარის რაფინირებულმა, რამდენიმე მანერულმა ხელოვნებამ. ბ-ს შემოქმედებამ ასახა ეპოქის ეს წინააღმდეგობანი. მხატვარი სწავლობდა ფრა ფილიპო ლიპისთან და თავდაპირველად მის გავლენასაც განიცდიდა, შემდეგ დაუახლოვდა ვეროკიოსა და პოლაიოლოს მიმართულებას (ალეგორია „ძალა“, 1470, უფიცის გალერეა, ფლორენცია; „წმ. სებასტიანე“, 1473—74, ბერლინ-დალემის სურათების გალერეა — ორივე ნაწარმოებისათვის დამახასიათებელია ფიგურების მკაფიო პლასტიკური „ძერწვა“). 70-იანი წლების დასასრულსა და 80-იან წლებში ბ. დაუახლოვდა ლორენცო მედიჩის კარს, სადაც თავს იყრიდნენ რაფინირებული პატრიციული კულტურის წარმომადგენლები, ცნობილი ჰუმანისტები მ. ფიჩინო, ა. პოლიციანო და სხვანი. ამ დროს მიეკუთვნება მისი ყველაზე სახელმოხვეჭილი სურათები: „მოგვთა თაყვანისცემა“, რ-შიაც თანამედროვეთა პორტრეტებია ჩართული (დაახლ. 1476—77), პოლიციანოს ლექსის მიხედვით შექმნილი ალეგორია „გაზაფხული“ (დაახლ. 1477—78), „ვენერას დაბადება“ (დაახლ. 1485), „პალადა და კენტავრი“ (დაახლ. 1485), „ხარება“ (1489—90), რამდენიმე მადონა, მ. შ. „მანიფიკატი“ (დაახლ. 1482—83), „მადონა ბროწეულით“ (1487), „წმ. ბარნაბას მადონა“, რ-შიც განსაკუთრებით გამოირჩევა იოანე ნათლისმცემლის ტრაგიკული სახე (დაახლ. 1488; ყველა უფიცის გალერეა, ფლორენცია). ამ სურათებში სრული ძალით იჩინა თავი ბ-ს შემოქმედების თავისებურებამ. სურათების კომპოზიცია ღრმად გააზრებულია, ნახატი, რ-ის შეუდარებელი ოსტატიც ბ. იყო, განსაკუთრებულ დახვეწილობას აღწევს, ხაზი ნერვიული და მთრთოლვარეა, არსებითი მნიშვნელობა ენიჭება ხაზოვან რიტმს, კოლორიტი ფაქიზი, თითქოს გამჭვირვალეა, იზრდება დეკორაციულობა, ზოგჯერ ორნამენტულობაც; სივრცე პირობითადაა გადმოცემული, სიღრმის გარეშე („გაზაფხული“, „ვენერას დაბადება“), მიუხედავად ფიგურების რეალურობისა, ხშირად იქმნება ირეალური, ზღაპრული სამყაროს შთაბეჭდილება. განწყობილება სევდიანია, პოეტური. 1481—82 ბ. მონაწილეობდა ვატიკანის (რომი) „სიქსტეს კაპელის“ სიგრძივი კედლების მოხატვაში (სცენები მოსეს ცხოვრებიდან, რ-ებიც გაშლილია პეიზაჟისა და ანტ. ხუროთმოძღვრების ძეგლების ფონზე). 90-იანი წლების დასაწყისში ერთ-ერთი მედიჩის შეკვეთით მან კალმით შესრულებული ნახატებით შეამკო დანტეს „ღვთაებრივი კომედიის“ ეგზემპლარი (88 ნახატი ბერლინის გრავიურების კაბინეტშია, 8 — ვატიკანის ბიბლიოთეკაში). ბ. არის აგრეთვე ავტორი პორტრეტების მთელი სერიისა (ჯულიანო მედიჩის პორტრეტი, 1470-იანი წწ., კარარის აკადემიის გალერეა, ბერგამო). XV ს. დასასრულის ამბებმა (მედიჩების განდევნა, სავონაროლას მგზნებარე ქადაგებანი რომის პაპისა და „წარმართობის სენით შეპყრობილი“ ფლორენციელი არისტოკრატიის წინააღმდეგ, სავონაროლას დამარცხება და კოცონზე დაწვა) მძიმედ იმოქმედა ბ-ზე. მისი ბოლოდროინდელი ნამუშევრები ტრაგიკული განცდების კვალს ატარებს, მათში შეშფოთება და უიმედობა, ზოგჯერ კი რელიგიური ეგზალტაცია იგრძნობა; მოძრაობის გადმოცემა მკვეთრია, იზრდება დაძაბულობა, პათეტიკა, ფერთა სიჭრელე, უკანასკნელ სურათებში ბ. თითქოს გოტიკის ტრადიციებს უბრუნდება („მიტოვებული“, 1485—90, რომი, პალავიჩინის კოლექცია; „ცილისწამება“, 1495 შემდეგ, უფიცის გალერეა; „წმ. ზინობის ცხოვრების სცენები“, დაახლ. 1505, დრეზდენის სურათების გალერეა, ლონდონის ეროვნ. გალერეა და ნიუ-იორკის მეტროპოლიტენ-მუზეუმი; „ქრისტეს შობა“, 1500, ლონდონის ეროვნ. გალერეა; ორი „საფლავად დადება“, 1500 შემდეგ, მილანის პოლდი-პეცოლდის მუზეუმი, მიუნხენის პინაკოთეკა).

პოეტური განცდის სიღრმითა და სიმახვილით, ნახატისა და ფერთა დახვეწილი სილამაზით ბ-ს განსაკუთრებული ადგილი უჭირავს XV ს. იტალიურ ხელოვნებაში. მან მხატვრულ სახეთა სრულიად თავისებური პოეტური სამყარო შექმნა.

*ლიტ.*: Вазари Дж., Жизнеописания наиболее знаменитых живописцев, ваятелей и зодчих, [т.] 2, М., 1963; Кустодиева Т. К., Сандро Боттичелли, Л., 1971; L' opera completa del Botticelli, 2 ed., Mil., [1968].

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 401.

**ბოტკინი** სერგეი პეტრეს ძე [5 (17). IX. 1832, მოსკოვი, — 12 (24). XII. 1889, მენტონა], რუსი თერაპევტი და საზ. მოღვაწე; ფიზიოლ. მიმართულების ფუძემდებელი კლინიკურ მედიცინაში. 1855 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. ამავე წელს ნ. პიროგოვის რაზმთან ერთად მონაწილეობდა ყირიმის კამპანიაში. 1861-იდან პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემიის თერაპიული კლინიკის პროფესორია. პირველმა შექმნა რუსეთში ექსპერ. ლაბორატორია, სადაც იკვლევდა წამლეულის ფიზიოლ. და ფარმაკ. მოქმედებას. ექსპერიმენტულად სწავლობდა ორგანიზმში პათოლ. პროცესებს (აორტის ანევრიზმა, ნეფრიტი, კანის ტროფიკული ცვლილებები და სხვ.) განვითარებას, დაადგინა ვირუსული ჰეპატიტის ინფექციური ხასიათი, შექმნა ახალი მიმართულება მედიცინაში, რ-საც ი. პავლოვმა ნერვიზმი უწოდა. 1861 თავის კლინიკასთან გახსნა პირველი უფასო ამბულატორია. 1872 მონაწილეობდა ქალთა საექიმო კურსების დაარსებაში. მისი თაოსნობით აიგო რუსეთში პირველი უფასო საავადმყოფო (ამჟამად მისი სახელობისა). 1878-იდან სიკვდილამდე იყო ნ. პიროგოვის ხსოვნის რუს ექიმთა საზ-ბის თავ-რე. დაკრძალულია პეტერბურგში.

*თხზ.*: Курс клиники внутренних болезней и клинические лекции, т. 1—2, М., 1950.

*ლიტ.*: Бородулин Ф. Р., С. П. Боткин и неврогенная теория медицины, 2 изд., М., 1953.

**ბოტკინის დაავადება,** ინფექციური სიყვითლე, მწვავე ვირუსული დაავადება, რ-ის დროსაც უმთავრესად ზიანდება ღვიძლი. სახელი ეწოდა ს. *ბოტკინის* პატივსაცემად, რ-მაც დაადგინა დაავადების ინფექციური ხასიათი. იგივეა, რაც *ჰეპატიტი ვირუსული.*

**ბოტკო,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (კოჭბაანის სოფსაბჭო), საბადურის ქედის აღმ. დაბოლოებაზე, მდ. ივრის მარჯვ. მხარეს. საგარეჯოდან 60 *კმ*, იორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 45 *კმ*. კოჭბაანის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. კოჭბაანში (3 *კმ*).

**ბოტნიის ყურე** (შვედ. Bottniska viken, ფინ. Pohjanlahti, სახელწ. მომდინარეობს შვეციის ისტ. პროვინცია ბოტნიიდან, შვედ. Botten — ფსკერი, ნიადაგი), ბალტიის ზღვის ჩრდ. ნაწილი შვეციასა და ფინეთს შორის. სიგრძე 668 *კმ*, უდიდესი სიგანე 240 *კმ*. ფართ. 117 ათ. *კმ*$^2$. იყოფა ორ ნაწილად: ჩრდ-ით — ბოტენვიკი (ბოტნიის ყურე), სამხრ-ით — ბოტენჰავი (ბოტნიის ზღვა), რ-ებიც ნორაკვარკენის სრუტით უკავშირდებიან ერთმანეთს, ბალტიის ზღვას კი — სედრაკვარკენის სრუტით. სანაპირო ზოლში ბევრია პატარა კუნძული. მაქს. სიღრმე ჩრდ. ნაწილში 112 *მ*, სამხრეთში 290 *მ*. ზედაპირული დინება საათის ისრის საწინააღმდეგო მიმართულებისაა. ბალტიის ზღვის ჩრდ. ნაწილიდან ჩრდ-კენ ფსკერთან უფრო მარილიანი წყალი მოძრაობს. წყლის ტემპ-რა თებერვალში დაახლ. 0°C, აგვისტოში 12—13°C. უხვი კონტინენტური ჩამონადენი (135 *კმ*$^3$ წელიწადში) და ნალექები (26 *კმ*$^3$ წელიწადში) განაპირობებს წყლის მცირე მარილიანობას (ჩრდ-ში 1—3$^\circ/_{00}$, სამხრ-ში 4—5$^\circ/_{00}$). ყინული წარმოიქმნება ოქტ.-ნოემბერში და ყურის ჩრდ. ნაწილში ივნ. დასაწყისამდე ძლებს. სამხრ. ნაწილში მოქცევა შერეულია, ჩრდ-ით—დღეღამური, სიმაღლე 0,1 *მ*.

მთავარი ნავსადგურებია: ვასა, ოულუ, პორი (ფინეთი), ლულეო და უმეო (შვეცია).

**ბოტოშანი** (Botoşani), ქალაქი ჩრდ.-ალმ. რუმინეთში, ბოტოშანის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 48 ათ. მცხ. (1974). განვითარებულია საფეიქრო (მსხვილი საფეიქრო ფ-კა „მოლდოვა", სამკერვალო ფ-კა „რესპუბლიკა") და კვების (შაქრის, სპირტ-არაყის, საფქვავი) მრეწვ., ამზადებენ ავეჯს, ლითონის ნაკეთობებს, სათამაშოებს. მ. ემინესკუს სახ. სახელმწ. თეატრი. ბ. ცნობილია XIV ს-იდან.

**ბოტოშანი** (Botoşani), ჟუდეცი ჩრდ.-ალმ. რუმინეთში, ჟიჟიის ქვაბულის ჩრდ. ნაწილში. ფართ. 5 ათ. *კმ*². მოსახლ. 489 ათ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბოტოშანი. სას.-სამ. რ-ნი. მოჰყავთ ხორბალი, მზესუმზირა, კარტოფილი, შაქრის ჭარხალი, კანაფი. მრეწვ. თავმოყრილია ქ-ებში ბოტოშანსა და დოროჰოიში (საფეიქრო, სამკერვალო, კვებისა, ლითონდასამუშ., ხის დასამუშ.). იღებენ ტორფს, კვარცის ქვიშასა და კირქვას.

**ბოტრიდიუმი** (Botrydium), *მოყვითალო-მწვანე წყალმცენარეების* გვარი. სსრკ-ში გვხვდება 8 სახეობა, ბინადრობს ტენიან ნიადაგებზე და წყალსატევების ნაპირებზე. აქვს მსხლისებრი უუჯრედო, მრავალბირთვიანი თალუსი. ნიადაგს ემაგრება უფერული რიზოიდებით. წყალში მრავლდება *ზოოსპორებით,* ნიადაგზე კი — აპლანოსპორებით (უსქესო გამრავლების უმოძრაო სპორები). გაშრობისას ბ. წარმოქმნის მრავალბირთვიან ცისტებს, რ-თაგან ვითარდება ახ. მცენარე ან მრავალი ზოოსპორა. სქესობრივი გამრავლება ცნობილი არ არის.

**ბოტრიომიკოზი** (ბერძნ. botrys — მტევანი და mykēs—სოკო), ცხოველთა ქრონ. ინფექციური დაავადება, თან ახლავს მკვრივი შემაერთებელი ქსოვილის ანთებითი ზრდა, რაც ზოგჯერ სიმსივნეს წააგავს. ავადდება ცხენი, იშვიათად მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი, ღორი. დაავადების აღმძვრელია სოკო Botryomyces, რ-იც უმთავრესად იმ არეებში ლოკალიზდება, სადაც აკაზმულობა კანს ეხება, აგრეთვე კუნთებში, ლიმფურ კვანძებსა და ცურში. ეკონ. ზარალი უმნიშვნელოა. მკურნალობა — ოპერაციული. პროფილაქტიკა — ცხოველთა მოვლის ჰიგიენის დაცვა.

**ბოტროპი** (Bottrop), ქალაქი გფრ-ში, (ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარე), 104,4 ათ. მცხ. (1972). ნავსადგური მდ. ემშერის ნაპირსა და რაინ—ჰერნეს არხზე. რურის ერთ-ერთი სამრეწვ. ცენტრი. იღებენ ქვანახშირს. განვითარებულია კოქსქიმია, მანქანათმშენებლობა.

**ბოტსვანა** (Botswana), ბოტსვანის რესპუბლიკა (Republic of Botswana), სახელმწიფო სამხრ. აფრიკაში (1966-მდე — ბრიტ. პროტექტორატი ბეჩუანალენდი). შედის *ერთა თანამეგობრობაში.* ფართ. 600,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 646 ათ. კაცი (1973, შეფასება). დედაქალაქი — გაბორონე. სახელმწ. ენა — ინგლისური. ადგილ. მოსახლეობაში გავრცელებულია ტსვანა ენა. ეროვნ. დღესასწაული — 30 სექტ., დამოუკიდებლობის გამოცხადების დღე (1966). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 16 ოლქად.

ბ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1966 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ეროვნ. კრებას (პარლამენტს) და პრეზიდენტს. ეროვნ. კრებას ირჩევს მოსახლ. 5 წლით. სახელმწიფოს და მთავრობის მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ეროვნ. კრების დეპუტატები ირჩევენ 5 წლით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

**ბუნება.** ბ-ს უკავია კალაჰარის ვრცელი დამრეცი გაუდინარი ღრმული და მისი მოსაზღვრე პლატოები. საშ. სიმაღლე 800—1000 *მ*, დას. ნაწილში—1200 *მ*-მდე. რელიეფი ვაკეა, აღმოსავლეთში—ოდნავ დაბორცვილი. სასარგებლო წიაღისეულიდან არის ქვანახშირი, მანგანუმის მადანი, აზბესტი, სპილენძ-ნიკლის მადანი, ალმასი. არის აგრეთვე მარილისა და ბუნებრივი სოდის ბუდობები. ჰავა სუბტროპ., ჩრდილოეთში— ტროპიკული. იანვ. საშ. ტემპ-რა 21—27°C, ივლ. დაახლ. 16°C. ნალექები 500—600 *მმ* წელიწადში. განსაკუთრებით მშრალია სამხრ.-დას. და ცენტრ. რ-ნები (250 *მმ*-ზე ნაკლები წელიწადში), სადაც გაუდაბნოებული სავანაა. ბ-ის აღმ. ნაწილში, რ-საც მდ. ლიმპოპოს შენაკადები რწყავს, წითელ-მურა ნიადაგზე განვითარებულია სავანა. ქვეყნის ჩრდ. ნაწილი უკავია მდ. ოკავანგოს შიგაკონტინენტურ დელტას. ბ-ის ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. არის ლომი, ჟირაფი, ტურა, აფთარი, ზებრა, ანტილოპა. ბევრია ქვეწარმავალი.

**მოსახლეობა.** ბ-ის მოსახლეობის უმრავლესობას ბეჩუანები შეადგენენ. ცხოვრობენ აგრეთვე *მაშონა, პედი, ბუშმენები* და სხვ. არიან ევროპელებიც. მკვიდრი მოსახლ. 2/3-ზე მეტი ინარჩუნებს ტრად. რწმენებს, ნაწილი — ქრისტიანია (უმთავრესად პროტესტანტი). დასახლებულია ძირითადად ქვეყნის აღმ. ნაწილი. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 90% მეცხოველეობას მისდევს. მთავარი ქ-ებია: კანიე, სეროვე, მოლეპოლოლე, მოჩუდი, გაბორონე და სხვ.

**ისტორიული ცნობა.** ბ-ის ისტორია XIX ს-მდე ნაკლებად არის შესწავლილი. ბ-ის ტერიტორიაზე მცხოვრები ბეჩუანები მოვიდნენ თანამედროვე ტრანსვაალიდან (სამხრ. აფრ. რესპ. პროვინცია). 1820 ბ-ში ევროპელებმა დააარსეს პირველი ქრისტ. მისია. XIX ს. 50-იან წლებში ბეჩუანების მიწები ბურებმა (იხ. *აფრიკანერები*) დაიპყრეს. 1885 ბეჩუანების მიწების დიდი ნაწილი შეუერთდა ინგლ. სამფლობელოებს სამხრ. აფრიკაში. ინგლ. მთავრობამ ბეჩუანების ჩრდ. მიწები (თანამედროვე ბ-ის ტერიტ.) გამოაცხადა პროტექტორატად და უწოდა ბეჩუანალენდი. ინგლისმა ხელუხლებლად დატოვა ტომობრივი სტრუქტურა, ტომების ბელადებს რჩებოდათ საშინაო მმართველობის უფლებები (არაპირდაპირი მმართველობის სისტემა), უზენაესი ბელადები ექვემდებარებოდნენ ბეჩუანალენდის ბრიტ. კომისარს. ბეჩუანების ანტიკოლონ. ბრძოლა გამწვავდა XX ს. 20—30-იან წლებში. II მსოფლიო ომში 10 ათ. ბეჩუანი მონაწილეობდა. ომის შემდეგ აფრიკაში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობამ დიდი გავლენა მოახდინა ბეჩუანალენდის განმათ. მოძრაობაზე. 1960 შეიქმნა პირველი პოლიტ. პარტია — ბეჩუანალენდის სახალხო პარტია. 1962 ბამანგვატოს ტომის ბელადმა სერეტსე კჰამამ შექმნა ბეჩუანალენდის დემოკრ. პარტია, 1965 ბეჩუანალენდს მიანიჭეს საშინაო თვითმმართველობა. 1965 მარტში მოეწყო საკანონმდებლო კრების არჩევნები, სადაც გაიმარჯვა ბეჩუანალენდის დემოკრ. პარტიამ (31 ადგილიდან მიიღო 28). 1966 წ. 30 სექტ. ბეჩუანალენდი გამოცხადდა ბ-ის დამოუკიდებელ რესპუბლიკად. კონსტიტუციის თანახმად, საკანონმდებლო კრებას დაეკისრა ეროვნ. კრების ფუნქციები. სერეტსე კჰამა რესპ. პრეზიდენტი გახდა. 1974 წ. 26 ოქტ. ჩატარებულ პარლამენტის არჩევნებში გაიმარჯვა დემოკრ. პარტიამ (32 ადგილიდან მიიღო 27). ს. კჰამა კვლავ პრეზიდენტად აირჩიეს. 1966 წ. 17 ოქტ. ბ. მიიღეს გაეროში. 1970 მარტში ბ-მ დიპლ. ურთიერთობა დაამყარა სსრკ-თან.

**ეკონომიკა.** ბ. ეკონომიკურად ჩამორჩენილი, სამხრ. აფრ. რესპუბლიკაზე დამოკიდებული ქვეყანაა. ეკონომიკის საფუძველია სოფლის მეურნეობა, რ-ის მთავარი დარგია მეცხოველეობა. 1973 ბ-ში იყო (მლნ. სული); მსხვ. რქ.



საქონელი — 2,3, თხა და ცხვარი — დაახლ. 1. სულადობის 9/10 აფრიკელთა მეურნეობების ხელშია. მესაქონლეობა ექსტენსიურია და უმთავრესად სახორცე მიმართულებისაა. მიწათმოქმედება განვითარებულია მხოლოდ აღმ. და ჩრდ. რ-ნებში. გამოყენებულია დასამუშავებლად ვარგისი ფართობის 5%. აფრიკელთა მეურნეობებში მოჰყავთ სორგო, ფეტვი, სიმინდი, ხორბალი, პარკოსნები, გოგრა. მიწათმოქმედების სასაქონლო პროდუქციის დიდ ნაწილს იძლევა ევროპიდან გადმოსახლებულთა ფერმები. ევროპელთა მეურნეობებში, ჩამოთვლილი კულტურების გარდა, მოჰყავთ არაქისი, თამბაქო, კარტოფილი, მზესუმზირა, ციტრუსები, ბამბა.

ბოტსვანა. მარცვლოვანი სავანა აკაციებით. კალაჰარი.

მრეწველობა სუსტადაა განვითარებული. ბ-ის აღმ. ნაწილში აღმოჩენილია მაღალი ხარისხის ქვანახშირი. მუშავდება აზბესტისა და მანგანუმის მადნის საბადოები, რ-ებიც უცხოეთის, უმთავრესად ინგლ. და სამხრ. აფრ. რესპ. კაპიტალის ხელშია. 1973 მწყობრში ჩადგა სამრეწვ. კომპლექს „სელბი—პიკვეს" პირველი რიგი (უშვებს სპილენძ-ნიკლის კონცენტრატს, გოგირდსა და კობალტს). მკვეთრად გაიზარდა ალმასის მოპოვება. დამუშავებითი მრეწვ. საწარმოებიდან აღსანიშნავია საკონსერვო ფ-კები და სასაკლაო (ლობაცე); არის ძვლის ფქვილის, კარაქის (ფრენსისტაუნი), საპნის (ლობაცე) და ლუდის (სეროვე) პატარა საწარმოები.

ტრანსპორტი. ბ-ზე გადის სამხრ. აფრ. რესპუბლიკიდან სამხრ. როდეზიაში მიმავალი რკინიგზა (სიგრძე ბ-ის ფარგ-



ბოტსვანის სახელმწიფო გერბი.





ბოტსვანა. გაბორონე. ცენტრალური მოედანი.

ლებში 634 *კმ*). ავტოსაჭაპანო გზების საერთო სიგრძე დაახლ. 8 ათ. *კმ*. აეროდრომები არის კანიეში, მოლეპოლოლეში, გაბორონესა და სხვა პუნქტებში.

საგარეო ვაჭრობა. 1973 ექსპორტმა შეადგინა 41 მლნ. რენდი, იმპორტმა — 86,9 მლნ.; ექსპორტში წამყვანია ალმასი და მეცხოველეობის პროდუქცია. გააქვთ აგრეთვე მანგანუმის მადანი. იმპორტში ჭარბობს საკვები პროდუქტები, საფეიქრო ნაწარმი, მზა ტანსაცმელი და სხვ. იმპორტის 2/3-ზე და ექსპორტის 3/5-ზე მეტი მოდის სამხრ. აფრ. რესპუბლიკაზე.

**განათლება.** დაწყ. სკოლა 7-წლიანია. V კლასამდე სწავლება ტსვანა ენაზეა, შემდეგ — ინგლ. ენაზე. სრული საშ. სკოლა 5-წლიანია (3+2). დაწყ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს ლობაცეს პედ. კოლეჯი, საშ. სკოლის მასწავლებლები ძირითადად სამხრ. აფრ. რესპუბლიკიდან არიან. ბ-ში უმაღლესი სასწავლებლები არ არის.

1972 ბ-ში გამოდიოდა რამდენიმე გაზეთი ტსვანა და ინგლ. ენებზე. რადიოქსელი მუშაობს 1966-იდან; რადიოსადგური (სახელმწ.) ქ. გაბორონეშია. გადაცემები მიმდინარეობს ტსვანა და ინგლ. ენებზე.

**ხალხური შემოქმედება.** ბ-ის ხალხ. შემოქმედება ნაკლებადაა შესწავლილი. განვითარებულია ხეზე ჭრა. საოჯახო ნივთებს აჩუქურთმებენ გეომ. ორნამენტით, კოვზებზე ადამიანისა და ცხოველის (უმთავრესად ჟირაფის) ფიგურებს კვეთენ. სპილენძის მავთულისა და რკინისაგან ამზადებენ სამაჯურებს და სხვ. ხალხ. ტრად. საცხოვრებელია — მრგვალი უსარკმლო ქოხი, რ-საც თივის ან ლერწმის ძლიერ დაფერდებული სახურავი აქვს.

*ლიტ.*: Новейшая история Африки, 2 изд., М., 1968; Facts about Botswana, Geberones, 1969; Munger E. S., Bechuanaland, Pan-African Outpost or Bantu Homeland, L.—N. Y., 1965; Stevens R., Lesotho, Botswana and Swaziland, L., [1967].

**ბოტულიზმი** (ლათ. botulus — ძეხვი), მწვავე ინფექციურ-ტოქსიკური დაავადება; იწვევს სპორებიანი ბაცილა — ანაერობული მიკროორგანიზმი — Clostridium botulinum და მისი ტოქსინი, აზიანებს უმთავრესად ცენტრ. ნერვულ სისტემას. ბ-ის გამომწვევის 6 ტიპი არსებობს: A, B, C, D, E, F; თითოეული მათგანი გამოიმუშავებს სპეციფ. ეგზოტოქსინს. ბ-ით

ბოტსვანა. ქალაქი სეროვე.



გამოწვეული სიკვდილიანობის მაჩვენებელი (1965) ინგლისში უდრიდა 76,5%-ს, აშშ-ში 65%-ს, დანიაში 40,6%-ს, იაპონიაში 31, 9%-ს, სსრ კავშირში 24,5%-ს.

ბ-ის გამომწვევის სპორები ბინადრობს ნიადაგში, საიდანაც ხვდება სასმელ წყალში, საკვებში და ბოლოს ადამიანის ან ცხოველის ნაწლავებში. განსაკუთრებით კარგად მრავლდება უჰაერო გარემოში — ხორცის, თევზის, ხილის, ბოსტნეულის, სოკოს და სხვ. არასწორად სტერილიზებულ კონსერვებში. ადამიანის საჭმლის მომნელებელ ტრაქტში მოხვედრის შემდეგ ბ-ის ტოქსინი შეიწოვება, გადადის სისხლში და სისხლთან ერთად აღწევს თავის ტვინის ნერვულ ბირთვებს. საინკუბაციო პერიოდი 2 საათიდან 10 დღემდე მერყეობს, ჩვეულებრივ კი მოწამვლის ნიშნები 18—24 საათში ვლინდება. მოწამლული უეცრად შეიგრძნობს სისუსტეს, ეწყება პირღებინება, შეკრულობა, მუცელი ხშირად შებერილი აქვს, ტემპ-რამ შეიძლება უმნიშვნელოდ მოიმატოს ან ნორმალური დარჩეს; 3—4 საათის შემდეგ ავადმყოფს ეწყება თავბრუ, საგნებს ბუნდოვნად ხედავს, ზოგჯერ გაორებულად, თვალები ხშირად უელმდება, პირი უშრება, უჭირს ყლაპვა, ლაპარაკობს გაურკვევლად, სუსტი ხმით, ზოგჯერ ეწყება კრუნჩხვები, შეიძლება დაირღვეს სუნთქვაც. სიკვდილს იწვევს გულის ან სასუნთქი ცენტრის დამბლა. ავადმყოფი დაუყოვნებლივ უნდა მოთავსდეს საავადმყოფოში. დიაგნოზს ადგენენ სისხლში ან ნაღებინებში ბ-ის ტოქსინის და ჩხირის აღმოჩენის საფუძველზე. მკურნალობა: სპეციფ. A, B, C, E ტიპების ანტიტოქსიკური შრატი, სუნთქვის დარღვევის დროს — ფილტვების ხელოვნური ვენტილაცია. პროფილაქტიკა: დაკონსერვებისა და საკვები ნედლეულის დამუშავების, გადაზიდვისა და შენახვის სანიტ.-ჰიგიენური წესების დაცვა.

ბოტულიზმი ცხოველებში, საკვებით მოწამვლა, იწვევს ხახის, ენისა და ქვედა ყბის კუნთების დამბლას. ავადდება ცხენი, ფრინველი, იშვიათად რქოსანი საქონელი, ბეწვიანი ნადირიდან— წაულა. მკურნალობა: საწყის სტადიაზე — არეკოლინი, პილოკარპინი, ეზერინი; მოგვიანებით — გულის საშუალებანი. პროფილაქტიკა: ცხოველთა კვების ჰიგიენის დაცვა; სამინდვრეო მეურნეობებში დაავადების გაჩენისთანავე ჯანმრთელი ცხოველების ვაქცინაცია.

*ლიტ.*: Бунин К. В., Диагностика инфекционных болезней, М., 1965; Матвеев К. И., Ботулизм, М., 1959.

**ბოუდა** (Bouda) კარლ (დ. 10. II. 1901, ჰამბურგი), გერმ. ენათმეცნიერი, კავკასიოლოგი. ერლანგენის (გფრ) უნ-ტის პროფესორი (1952). ბ-ს აქვს შრომები მთის იბერიულ-კავკ. ენათა (აბაზური, აფხაზური, ადიღეური, ვაინახური, ხუნძური, თაბასარანული, ლაკური, ხინალუღური, უდიური) შესახებ. გამოსცა ხუნძური ტექსტები (1932). განსაკუთრებით აღსანიშნავია ბ-ს ცდა — ლექსიკურ მასალაზე დაყრდნობით გამოავლინოს იბერიულ-კავკ. ენათა კავშირი (გენეტური თუ სტრუქტურულ-ტიპოლოგიური) ბასკურთან, ჩინ.-ტიბეტურ, ფინ.-უნგრ. და პალეოაზიურ ენებთან. შედარებისას ფართოდ იყენებს როგორც მთის იბერიულ-კავკ. ენათა, ისე ქართველური ენების მასალას.

*თხზ.*: Baskisch-kaukasische Etymologien, Hdlb., 1949; Baskisch und Kaukasisch, «Zeitschrift für Phonetik und allgemeine Sprachwissenschaft», 1948, H. 3—6; Beiträge zur kaukasischen und sibirischen Sprachwissenschaft, [Bd.] 3, Lpz., 1939 (Abhandlungen für die Kunde Morgenlandes, XXIV, 1); Das Chinalugische, San Sebastian, 1960.

*ლიტ.*: გუდავა ტ., [რეც.]: Bouda K. Introducción a la lingüística Caucásica («Acta Salmanticensia. Filosofía y Letras», 1960, t. 15, № 1), «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1966, ტ. 15. *გ. თოფურია.*

**ბოუენი** (Bowen) ნორმან ლევი (21. VI. 1887, კინგსტონი, კანადა, — 11. IX. 1956, ვაშინგტონი), ამერ. პეტროგრაფი. განათლება მიიღო კანადაში. 1912—37 და შემდეგ 1947-იდან მუშაობდა კარნეგის ინ-ტში. 1937—47 იყო ჩიკაგოს უნ-ტის პროფესორი. ცნობილია მისი ექსპერ. გამოკვლევები სილიკატების ფიზ.-ქიმ. წონასწორობათა სფეროში. ბ-მა დაადგინა ე. წ. „რეაქციული პრინციპი", რ-ის თანახმად სილიკატური მდნარის კრისტალიზაციის პროდუქტი მისი შემდგომი გაცივებისას ხშირად ნარჩენ ხსნართან რეაგირებს და ამ გზით, იმავე კრისტ. ფაზის ფარგლებში ან ახ. შენაერთებისა და ფაზების წარმოქმნით, ახ. ქიმიზმს იძენს. ბ-ის მიხედვით ჩვენი პლანეტის მთელი მაგმატიზმის განვითარება მიმდინარეობს პერიდოტიტებიდან, გაბრო-ბაზალტების გავლით, გრანიტებამდე.

*თხზ.*: Эволюция изверженных пород, М.—Л.—Новосиб., 1934.

**ბოუნი** (Bowne) ბორდენ პარკერ (14. I. 1847, ლენარდვილი, ნიუ-ჯერსის შტ., — 1. IV. 1910, ბოსტონი), ამერ. ფილოსოფოსი, თეისტური *პერსონალიზმის* ფუძემდებელი, ბოსტონის უნ-ტის პროფესორი. თავის „ტრანსცენდენტალური ემპირიზმის" მოძღვრებაში გამოიყენა *ბერკლის, კანტის, ლოტცეს* ფილოს. ელემენტები. ბ-ის აზრით, სინამდვილე არის ურთიერთმოქმედ ემპირიულ „პიროვნებათა" ერთობლიობა, რ-ებიც ექვემდებარებიან უზენაეს პიროვნებას — ღმერთს. ბ-ის მოძღვრების მიხედვით, პიროვნება რეალური ადამიანი კი არ არის, არამედ სულიერი *მონადაა*, რ-იც ერთეული ადამიანის უშუალო ცდაში გამოვლინდება.

**ბოფორტის ზღვა** (Beaufort Sea), ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის განაპირა ზღვა ჩრდ. ამერ. ნაპირებთან, ბაროუს კონცხსა და კანადის არქტიკული არქიპელაგის დას. სანაპიროს შორის. ფართ. 476 ათ. *კმ*². მაქს. სიღრმე 4683 *მ*, საშ. — 1004 *მ*. დიდი ნაწილი კონტინენტურ მეჩეჩზე მდებარეობს. დინებები ციკლონურ წრებრუნვას ქმნიან. მთელი წლის განმავლობაში დაფარულია ყინულით, რ-ის კიდე აგვისტოში ნაპირებს თითქმის 50—100 *კმ*-ით შორდება. ბ. ზ-ს ერთვის მდ. მაკენზი. სახელი ეწოდა ინგლ. ადმირალის ფ. ბოფორტის პატივსაცემად.

**ბოფორტის სკალა,** პირობითი სკალა ქარის სიძლიერის (სიჩქარის) ვიზუალური შეფასებისათვის. ქარს სათანადო ბალებით ზომავენ იმის მიხედვით, თუ რა გავლენას ახდენს ის ხმელეთზე არსებულ საგნებზე ან ზღვის ღელვაზე. სკალა შეიმუშავა 1806 ინგლ. ადმირალმა ბოფორტმა. 1874 წ. I მეტეოროლ. კონგრესის მუდმივმა კომიტეტმა იგი საერთაშ. სინოპტიკურ პრაქტიკაში დასანერგად მიიღო. შემდგომში სკალა იცვლებოდა და ზუსტდებოდა, ხოლო 1963 საერთაშ. მეტეოროლ. ორგანიზაციამ იგი იმ სახით მიიღო, რა სახითაც ცხრილშია მოყვანილი. ბ. ს-ს ფართოდ იყენებენ საზღვ. ნავიგაციაში.

**ბოფრანი** (Boffrand) გაბრიელ ჟერმენ (7. V. 1667, ნანტი, — 18. III. 1754, პარიზი), ფრანგი არქიტექტორი და ინჟინერი. ჟ. *არდუენ-მანსარის* მოწაფე. *კლასიციზმის* მიმდევარი, *როკოკოს* ერთ-ერთი პიონერთაგანი. მისი ნამუშევრებია: ტაძარი ნანსიში (1742), ხიდები, კერძო საცხოვრ. სახლები („ოტელები") პარიზში. განსაკუთრებით ცნობილია როკოკოს სტილის ინტერიერის ბრწყინვალე ნიმუში — პარიზის „ოტელ დე სუბიზის" (1735—40) შიგა მორთულობა. ბ-მა დაწერა თეორ. ნაშრომი „წიგნი არქიტექტურის შესახებ" (1745).

**ბოქაულთუხუცესი,** საპოლიციო-ადმ. აპარატის მაღალი მოხელე გვიანდ. ფეოდ. საქართველოში. წყაროებში მოიხსენიება XVI ს-იდან, როგორც საპოლიციო აპა-

რატის ხელმძღვანელი. XVII ს-იდან ქართლის სამეფოში ბ. ეშიკაღაბაშის მოადგილე იყო. ასრულებდა *ბოქაულის* ანალოგიურ ფუნქციებს. ვახტანგ მეფის *დასტურლამალით* ერთდროულად რამდენიმე ბ-ის არსებობა დასტურდება.

**ბოქაული** (თურქ.-მონღ. ბუქავულ — მნე), 1. საპოლიციო-ადმ. აპარატის დაბალი მოხელე გვიანდ ფეოდ. საქართველოში. სახელწოდება „ბ." საქართველოში XVI ს-იდან შემოვიდა. ამავე მნიშვნელობით იხმარებოდა ტერმინები მანდატური და *იასაული*. ბ-სა და იასაულს ხელჯოხიანები ეწოდებოდათ (იხ. *არგნოსანი*). ბ-ს ევალებოდა სამეფო ხელისუფლების სხვადასხვა ხასიათის ბრძანებისა და განკარგულების შესრულება, განაჩენის აღსრულება, წესრიგის დაცვა და სხვ.; მსგავს საქმიანობას ეწეოდა *ბოქაულთუხუცესიც*.

2. მეფის რუსეთში — პოლიციის ბ., მცირე ადმ. ერთეულის — მაზრისა და ქალაქის უბნის (უბნის პოლიციის ბ.), პატარა ქალაქის და დაბის (ქალაქის პოლიციის ბ.) — პოლიციის უფროსი. სასამართლოს ბ., მოხელე, რ-იც სასამართლო აღმასრულებლის ფუნქციებს ასრულებდა.

*ლიტ*.: გაბაშვილი ვ., დარბაზის რიგის მოხელენი დასტურლამალის მიხედვით, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13, გვ, 187—189; სურგულაძე ი., საქართველოს სახელმწიფოსა და სამართლის ისტორიისათვის, [ტ.] 1, თბ., 1952, გვ. 265—270.

*ი. სურგულაძე.*

**ბოქონბაევი** ჯომართ (16. V. 1910, სოფ. მაზარ-საი, ახლანდ. თოქთოგულის რ-ნი, — 1. VII. 1944, სოფ. ჩონ-სარიოი, ისიქქოლის რ-ნი), ყირგიზი საბჭ. პოეტი და დრამატურგი. სკკპ წევრი 1932-იდან. ლექსებს აქვეყნებდა 1927-იდან. მისი პოეტური ნაწარმოებების თემაა ყირგიზი ხალხის მძიმე წარსული („სიღარიბე", 1928; „ცხოვრების უდაბნო", 1930), ახალი ცხოვრება („კოკოშმა თვალი გაახილა", 1928; „ლენინის გზით", 1931; „აყვავებული ცხოვრება", 1939); სამამულო ომში საბჭ. ხალხის გმირობა („მოსკოვი — ციხესიმაგრე", „წითელი დროშა ჩემი გულია" და სხვ.). ავტორია პოემებისა „ყიზილ-ყია" (1932), „სულუქთუ" (1933) და სხვ., დრამ. ნაწარმოებებისა „ალთინ-ყიზი" (1937), „კარგაშა" (1939) და რამდენიმე ლიბრეტოსი. ბ-მა თარგმნა ნაწყვეტები „ვეფხისტყაოსნიდან". გამოქვეყნებული აქვს წერილი შ. რუსთაველის შესახებ.

*თხზ*.: Избранное, Фр., 1958.

*ლიტ*.: იმედაშვილი გ., რუსთველოლოგიური ლიტერატურა, თბ., 1957 (სტ. №№ 1412, 1657); История киргизской советской литературы, М., 1970; Керимжанова Б., Путь поэта, Фр., 1960.

**ბოქსბურგი** (boksburg), ქალაქი სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში, ზ. დ. 1,6 ათ. *მ*. 104,3 ათ. მცხ. (1970). *ვიტვატერსრანტის* ოქროს სამრეწვ. რ-ნის ერთ-ერთი ცენტრი.

**ბოქსი** (ინგლ. box — ყუთი) (ბიოლ.), 1. იზოლირებული შემინული კამერა. იყენებენ ისეთი ლაბორ. სამუშაოებისათვის, რ-ებიც მოითხოვს განსაკუთრებულ სისუფთავესა და სტერილობას (მიკროორგანიზმების კულტურების გადათესვა, ქსოვილების დათესვა და სხვ.). 2. ჰერმეტული კამერა რადიოაქტიურ ნივთიერებებზე სამუშაოდ. 3. ორ- ან ოთხსვრელიანი გადასატანი ჰერმეტული მინის კამერა, რ-ზედაც მჭიდროდ არის მიმაგრებული სამკლავურები კამერაში სამუშაოდ. 4. (მედ.) საავადმყოფოებსა და კლინიკებში — ტიხრით გამოყოფილი, შემინული ადგილი ან საგანგებო პალატა ავადმყოფის განსაცალკევებლად. ეწყობა უმთავრესად ინფექციურ და ბავშვთა სამკურნ. დაწესებულებებში ინფექციის გავრცელების თავიდან ასაცილებლად.

**ბოქსიორთა აჯანყება,** ანტიიმპერიალ. სახალხო აჯანყება ჩინეთში 1899—1901; იხ. *იხეტუანთა აჯანყება*.

**ბოქსიტი** [ფრანგ. bauxite, სახელი ეწოდა სოფ. ბოს (Les Baux) მიხედვით (სამხრ. საფრანგეთი), სადაც ბოქსიტის ბუდობები პირველად აღმოაჩინეს], ალუმინის ჰიდროჟანგებით მდიდარი დანალექი ან ელუვიური ქანი, რ-იც შედგენილობითა და თვისებებით ალუმინის მადნების კონდიციებს შეესაბამება. სამრეწვ. მნიშვნელობის ბოქსიტებში $Al_2O_3$-ის შემცველობა 28%-იდან 50%-მდე მერყეობს, ხოლო $Al_2O_3$ და $SiO_2$-ის შეფარდება 2,1—2,6-ზე ნაკლები არ უნდა იყოს. ალუმინის ჰიდროჟანგების გარდა ბ. შეიცავს $Fe_2O_3$, $SiO_2$, $TiO_2$, CaO, MgO, MnO, $P_2O_5$ და სხვ. იგი მოყავისფრო, მოწითალო ან მონაცრისფრო მკვრივი, იშვიათად რბილი წვრილდისპერსიული ქანია, მუხუდოსებრი ან ოოლითური სტრუქტურისა. მინერ. შედგენილობის მიხედვით გამოიყოფა მონოჰიდრატული (დიასპორულ-ბემიტური), ტრიჰიდრატული (ჰიდრარგილიტური) და შერეული ბოქსიტები. გარდა აღნიშნული მინერალებისა ბ-ის შედგენილობაში შეიძლება იყოს ჰემატიტი, ლიმონიტი, კაოლინიტის ჯგუფის მინერალები, რკინოვანი ქლორიდები, პირიტი, კალციტი, სიდერიტი.

ბ-ის წარმოშობა დაკავშირებულია ტუტე, მჟავე და შედარებით იშვიათად ფუძე ქანების ლატერიტულ გამოფიტვასთან ან თიხამიწის მნიშვნელოვანი რაოდენობით დალექვის პროცესებთან ზღვიურ ან ტბიურ აუზებში. გენეტური ნიშნების მიხედვით ბ. ორი ძირითადი ტიპისაა — ბაქნური (გვხვდება ჰორიზონტალურად განლაგებულ კონტინენტურ ნალექებში) და გეოსინკლინური (დაკავშირებულია ზღვის სანაპირო ზოლის ლაგუნურ ნალექებთან).

ბ-ის გადამუშავებით ალუმინის გარდა იღებენ სხვადასხვა სახის საღებავებს, ხელოვნურ აბრაზივებს, ცეცხლგამძლე მასალას. ბ-ს იყენებენ აგრეთვე შავ მეტალურგიაში (ფლიუსი) და ნავთობის მრეწველობაში (სორბენტი).

ბ-ის დიდი საბადოები სსრკ-ში ცნობილია ურალზე, ყაზახეთში, აღმ. და დას. ციმბირში, ლენინგრადისა და არხანგელსკის ოლქებში; უცხოეთში აღსანიშნავია ჩინ., ინდ., რუმინ., უნგრ., საფრ., ცენტრ. ამერ., ბრაზ., განისა და გვინეის საბადოები.

**ბოქსიტოგორსკი,** ქალაქი რსფსრ ლენინგრ. ოლქში, ბოქსიტოგორსკის რ-ნის ცენტრი, მდ. პიარდომლიას ნაპირზე (სია-

ქარის ძალა დედამიწის ზედაპირთან ბოფორტის სკალის მიხედვით (სწორი გაშლილი ზედაპირიდან 10 *მ* სტანდარტულ სიმაღლეზე).

| ბოფორტის ბალები | ქარის სიძლიერის სიტყვიერი განსაზღვრა | ქარის სიჩქარე, *მ/წმ* | ქარის მოქმედება | |
|---|---|---|---|---|
| | | | ხმელეთზე | ზღვაზე |
| 0 | შტილი | 0—0,2 | შტილი. კვამლი ვერტიკალურად ადის. | სარკისებრი გლუვი ზედაპირი. |
| 1 | სიო | 0,3—1,5 | ქარის მოძრაობას ვგებულობთ კვამლის გადახრით და არა ფლუგერით. | ღელვილი. თხემზე ქაფი არ არის. |
| 2 | ნიავქარი | 1,6—3,3 | ქარის მოძრაობას ვგრძნობთ პირისახით, ფოთლები შრიალებენ, ფლუგერი მოქმედებს. | მოკლე ტალღები; თხემები არ ყირავდება და მინისებრია. |
| 3 | სუსტი | 3,4—5,4 | ფოთლები და ხის წვრილი ტოტები გამუდმებით ირხევა; ქარი აფრიალებს მაღლა ამართულ დროშებს. | მოკლე, კარგად გამოკვეთილი ტალღები, თხემები ყირავდება და წარმოქმნის მინისებრ ქაფს, აქა-იქ ქოჩორა თხემები ჩნდება. |
| 4 | ზომიერი | 5,5—7,9 | ქარი იტაცებს მტვერსა და ქაღალდის ფურცლებს, არხევს წვრილ ტოტებს. | ტალღები წაგრძელებულია, ხშირია ქოჩორა თხემები. |
| 5 | მოძლიერო | 8,0—10,7 | წვრილტანიანი ხეები ირხევა, ტბაზე თხემიანი ტალღები ჩნდება. | ტალღები გრძივად კარგადაა განვითარებული და არცთუ ისე დიდია. ირგვლივ აქოჩრილი თხემებია (ზოგჯერ შხეფებიც ჩნდება). |
| 6 | ძლიერი | 10,8—13,8 | ირხევა ხის მსხვილი ტოტები, ტელეგრაფის მავთულები ზუზუნებენ. | წარმოიქმნება დიდი ტალღები, რ-ელთა ქაფქაფა თხემები დიდ ფართობს მოიცავს (მოსალოდნელია შხეფები). |
| 7 | მძაფრი | 13,9—17,1 | ხეები ირხევა. პირქარში სვლა ძნელდება. | ტალღები ერთმანეთს აწყდება, თხემებს ქარი იტაცებს, ქაფი ზოლებად წვება ქარის მიმართულებით. |
| 8 | მეტად მძაფრი | 17,2—20,7 | ქარი ამტვრევს ხის ტოტებს, პირქარში სვლა ძალზე ჭირს. | ზომიერად მაღალი გრძელი ტალღები. თხემების კიდეებზე შხეფები წყდება. ქაფის ზოლები რიგებად მიაქვს ქარს. |
| 9 | შტორმი | 20,8—24,4 | მცირე ზიანი. ქარი გლეჯს საკვამურის ხუფებს და კრამიტს. | მაღალი ტალღები, ქაფის განიერი ზოლები ერთმანეთის მიყოლებით მიიწევენ ქარის მიმართულებით. ტალღის თხემები ყირავდება და შხეფებად იმსხვრევა, რაც ხილვადობას აუარესებს. |
| 10 | ძლიერი შტორმი | 24,5—28,4 | ნაგებობათა მნიშვნელოვანი დაზიანება. ქარი ძირიანად თხრის ხეებს. ხმელეთზე იშვიათია. | ძალზე მაღალი ტალღები, გადმოღუნული გრძელი თხემებით. ქარი ქაფის ვეებერთელა ფანტელებს თეთრ ფართო ზოლებად მიერეკება. ზღვის ზედაპირი გადათეთრებულია ქაფით. გაისმის ტალღების ზათქი. ხილვადობა ცუდია. |
| 11 | სასტიკი შტორმი | 28,5—32,6 | ძლიერი ნგრევა საკმაოდ დიდ ფართობზე. ხმელეთზე ძალზე იშვიათია. | განსაკუთრებით მაღალი ტალღები. მცირე და საშ. ზომის გემები დროდადრო გაუჩინარდება. ზღვა ერთიანად დაფარულია ქაფის გრძელი თეთრი ნაფლეთებით, რ-ებიც ქარის მიმართულებით მიისწრაფიან. ტალღების კიდეები აქაფებულია. ხილვადობა ცუდია. |
| 12 | გრიგალი | 32,7 და მეტი | | ჰაერი სავსეა ქაფითა და შხეფებით, ზღვა მთლიანად დაფარულია ქაფის ზოლებით. ხილვადობა ძალზე ცუდია. |

სის აუზი). ლენინგრადიდან 245 *კმ*. 23 ათ. მცხ. (1974). თიხამიწისა და ტორფის (ხელოვნური გამოშრობა) ქ-ნები. ბ-ის მახლობლად იღებენ ტორფსა და ბოქსიტებს.

**ბოქშაი** იოსებ იოსების ძე (დ. 2. X. 1891, სოფ. კობილეცკაია-პოლიანა, რახოვთან), უკრაინელი საბჭ. ფერმწერი. სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1958). დაამთავრა ბუდაპეშტის სამხატვრო აკადემია (1914). 1918-იდან მუშაობს უჟგოროდში. 1927-იდან მის მიერ (ა. ერდელთან ერთად) დაარსებული იმიერკარპატეთის პირველი სამხატვრო სკოლის პედაგოგია. ბ-ს შესრულებული აქვს პეიზაჟები, მონუმ. მოხატულობანი, ჟანრული სურათები, პორტრეტები, ნატურმორტები. ნამუშევრები: „ბაზარი უჟგოროდში" (1927, იმიერკარპატეთის სამხატვრო მუზეუმი, უჟგოროდი); „ტბა მთებში" (1946, უკრ. სახვ. ხელოვნების მუზეუმი, კიევი). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

ი. ბოქშაი.

**ბოღაზქოის არქივი,** ლურსმული დამწერლობით შესრულებული თიხის ფირფიტების არქივი, რ-იც 1906 — 12 გათხრების შედეგად აღმოაჩინეს ჰ. *ვინკლერმა* და მაკრიდი-ბეიმ ბოღაზქოიში (Bogazköy, Bogazköi, ანკარის აღმ-ით 145 *კმ*-ზე, ცენტრ. ანატოლია, თურქეთი). ძვ. წ. II ათასწლ. აქ მდებარეობდა ხეთების სამეფოს დედაქალაქი *ხათუსა*. ბ. ა-ის ტექსტები 1915 გაშიფრა ბ. ჰროზნიმ. ფირფიტები უმეტესწილად დაწერილია ხეთურად (ნესურად), ლუვიურად, ფალაურად (ინდოევრ. ენათა ოჯახს განეკუთვნებიან) და აგრეთვე აქადურად. არქივში დაცულია ტექსტები ხათურ (პროტოხეთურ) და ხურიულ (ხურიტულ) ენებზე, რ-თაც სპეციალისტები სტრუქტურულად ამსგავსებენ ჩრდ. კავკ. ანდა ქართველურ ენებს. გვხვდება აგრეთვე შუმერულ ენაზე შედგენილი ფირფიტები, შემონახულია სახელები და სიტყვები არიული ენისა. ტექსტები იპოვეს ხათუსას „ბიბლიოთეკის" ორ დიდ არქივსა და რამდენიმე ტაძარში. მათი უმრავლესობა ასახავს ხეთების „ახალი სამეფოს" დროინდელ ამბებს (ძვ. წ. XV—XIII სს.), ხოლო ნაწილი ტექსტებისა ეხება „ძველ სამეფოსაც" (ძვ. წ. XVII—XVI სს.). არქივში დაცულია ისტ.-პოლიტ. ხასიათის მრავალი დოკუმენტი (მატიანეები, ქრონიკები, მეფეთა სიები, სხვადასხვა ქვეყანასთან დადებული ხელშეკრულებები), სოც.-ეკონ. შინაარსის ტექსტები (კანონების კრებული, სასამართლოს ოქმები, მიწის ბოძების დოკუმენტები, მეფის ბრძანებულებები, „ინსტრუქციები" სახელმწ. მოხელეებისადმი), რელიგ. ხასიათის ძეგლები (რიტუალები, შელოცვანი, წყევლის ტექსტები, მითები, თქმულებები), ტექსტები მეცხენეობაზე, საბიბლიოთეკო „კატალოგები" და „ეტიკეტები", შუმერულ-აქადურ-ხეთური ლექსიკონები, საინვენტარო სიები და სხვ.; ახ. გათხრებმა (30-იან წლებში და 50-იანი წლებიდან დღემდე *კ. ბიტელის* ხელმძღვანელობით) მნიშვნელოვნად გაამდიდრა ბ. ა., რ-იც უკვე 20 000-მდე ფირფიტას ითვლის (ფრაგმენტებითურთ). ფირფიტების გამოქვეყნება 1916-იდან დაიწყო და დღემდე გრძელდება. რამდენიმე ხეთური ტექსტი გამოცემულია საბჭ. კავშირშიც.

რ. ბოშკოვიჩი.

ა. ბოჩვარი.

*წყარო*: Keilschrifturkunden aus Boghazköi, H. 1—40, B., 1921—68; Keilschrifttexte aus Boghazköi, [Bd.] 1—17, Lpz.—B., 1916—69; Studien zu den Boğazköy-Texten, [Bd.] 1—9, Wiesbaden, 1965—70.

*ლიტ*.: Laroche E., La bibliothèque de Hattuša, «Archiv Orientální» 1949, [ტ.]. 17, № 2. *გ. გიორგაძე*.

**ბოყვა,** სოფელი ონის რ-ნში (კვაშხიეთის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ხეორისწყლის (რიონის მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1060 *მ*, ონიდან 13 *კმ*. ზვარეთის კოლ-ბა (მესაქონლეობა). საშ. სკოლა სოფ. კვაშხიეთში (3 *კმ*), კლუბი, ბ-კა. შუა საუკ. ეკლესია.

**ბოყვი,** ბ ო კ ვ ი, ხე *ნეკერჩხლის* გვარისა.

**ბოყვი,** ლითონის ან შენადნობის ზოდებად ჩამოსასხმელი ლითონის ყალიბი.

**ბოყი,** ქლიავის, ტყემლისა და ზოგიერთი სხვა კურკოვანის დაავადება, რ-საც იწვევს ჩანთიანი სოკო Exoascus pruni. სოკო აზიანებს ყვავილის ნასკვს. ამის გამო ნაყოფის ნაცვლად ვითარდება გრძელი, ხეშეში, უკურკო და ღრუ ნაყოფი. დაავადება გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, ამერიკაში; სსრკ-ში — რსფსრ-ის ჩრდ.-დას. და ცენტრ. რ-ნებში, ჩრდ. სომხეთში, საქართველოში, უზბ. მთიან რ-ნებში, შორეულ აღმოსავლეთში. დაავადება ვრცელდება ყვავილობის დროს სპორებით. დაზიანებული ყვავილიდან ვითარდება დაავადებული ნაყოფი, რ-ის კუტიკულის ქვეშ წარმოიქმნება სპორიანი ჩანთები, უკანასკნელთა მომწიფებისას კუტიკულა სკდება და იფანტება სპორები, რ-ებიც გამოიზამთრებს ხეების ვარჯზე ქერქის ბზარებში და კვირტის ქერქლებს შორის. ქლიავის ის ჯიშები, რ-ებიც შედარებით გვიან და ხანგრძლივად ყვავის, უფრო ძლიერ ზიანდება. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: დაავადებული ნაყოფების შეგროვება და მოსპობა, ხეების დამუშავება *ფუნგიციდებით*. *მ. გვრიტიშვილი*.

**ბოყინი,** კუჭში ან საყლაპავ მილში დაგროვილი აირის ან ჰაერის უეცარი, უნებლიე და ხშირად ხმაურიანი გამოყოფა პირიდან (ზოგჯერ კუჭის შიგთავსის მცირე მინარევებთან ერთად). ჰაერის ჩაყლაპვის (ა ე რ ო ფ ა გ ი ა) დროს ბ. უსუნოა. კუჭში შიგთავსის შეჩერებისა და დაშლის შემთხვევაში, რასაც კუჭის გასავლის შევიწროება იწვევს, ბ-ით გამოყოფილ აირს ცუდი სუნი აქვს. ბ. მჟავეა, თუ მომატებულია კუჭის მჟავიანობა, მწარეა, თუ კუჭში მოხვდა ნაღველი. ბ. უმთავრესად კუჭის დაავადების სიმპტომია ან რეფლექსურად ჩნდება სხვა ორგანოების (ღვიძლი, ნაღვლის ბუშტი, გული) დაავადების დროს. მკურნალობენ ძირითად დაავადებას. *ვ. აბაშიძე*.

**ბოყო,** ხეობის ტიპის მყინვარი კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ჭანჭახის (მდ. რიონის შენაკადი) სათავეში, ონის რ-ნში. სიგრძე 4,5 *კმ*. ფართ. 4,6 *კმ*². მყინვარის ბოლო 2450 *მ* სიმაღლეზეა. ბ-ს ექსპოზიცია სამხრ.-დასავლეთურია. მისი ფირნის ველი შეზრდილია მყინვარ ყარაუგომის (კავკასიონის ჩრდ. კალთა) ფირნის ველთან. *გ. კურდღელაიძე*.

**ბოშანი,** ბ ი ბ ო, ქალაქი აღმ. ჩინეთში, შანდუნის პროვინციაში. ქვანახშირის დიდი აუზის ცენტრი. ელექტროენერგიის წარმოება, მეტალ., მანქანათმშ., მინის წარმოება.

**ბოშები,** ა წ ი ნ კ ნ ე ბ ი (საკ. სახელწ. რ ო მ ა), ხალხი, მეტწილად ცხოვრობენ ევროპაში (დაახლ. 1 მლნ. კაცი), საბჭ. კავშირში — 175 ათ. კაცი (1970, აღწერა), მათგან მცირე რაოდენობით—საქართველოშიც. II მსოფლიო ომის დროს (1939—45) ბ-ის რიცხვი ევროპაში მნიშვნელოვნად შემცირდა. გერმ. ფაშისტებმა უმოწყალოდ გაანადგურეს ისინი. ლაპარაკობენ *აწინკნურ ენაზე*.

ბ. წარმოშობით ჩრდ. ინდ. მომთაბარე მოსახლეობას უკავშირდებიან. V—X სს-ში ბ-ის წინაპრები იძულებული გახდნენ სხვადასხვა ქვეყანაში გადასახლებულიყვნენ. ინდოეთიდან ლტოლვილი ბ. დიდხანს ცხოვრობდნენ წინა აზიის ქვეყნებში, საიდანაც თანდათან დას.-კენ გადაინაცვლეს. სხვადასხვა ქვეყანაში მცხოვრებმა ბ-მა დღემდე შემოინახეს ენისა და რწმენა-წარმოდგენების, ყოფის ერთიანობა, ამავე დროს ბევრი რამ შეითვისეს იმ ქვეყნების ხალხთა კულტურიდანაც, სადაც ცხოვრობენ, განსაკუთრებით სარწმუნოების სფეროში. ძველად ბ. ბინადარ, ნახევრად ბინადარ და მომთაბარე ცხოვრებას ეწეოდნენ. საზ. წყობასა და საოჯახო ყოფაში (განსაკუთრებით მომთაბარე ბ-მა) შემოინახეს წარსულის მრავალი გადმონაშთი: ტომობრივი ორგანიზაცია, ბელადების ინ-ტი და სხვ. განსაკუთრებული ავტორიტეტით სარგებლობდა „ტომის დედა", რ-საც პრაქტიკულად ბელადზე მეტი გავლენა ჰქონდა. განვითარებული იყო პატრიარქალური დამოკიდებულება უფროსთა ხელისუფლებისადმი. XIX ს. და XX ს. დასაწყისში ჩრდ. და აღმ. ევრ. ბ-ში (განსაკუთრებით ბინადარ მოსახლეებში) უკვე ძლიერი კლასობრივი დიფერენციაცია არსებობდა. ბ-ის სხვადასხვა ჯგუფში გავრცელებული იყო ხელოსნობა, ხითხუროობა, მჭედლობა, მკალაობა, ოქრომჭედლობა, ნალბანდობა და სხვ.; ბ. ცნობილი იყვნენ როგორც ცხენის დალალები, ბეითლები, ცხოველთა მომთვინიერებლები; იყვნენ შესანიშნავი მუსიკოსები, მევიოლინეები, მოცეკვავეები და მომღერლები. ქალები უმთავრესად მკითხაობდნენ. მომთაბარე ბ. კარვებში ან ფურგონებში ცხოვრობენ. ბარგის გადასაზიდად და სამგზავროდ იყენებენ ცხენებშებმულ ჩარდახიან ოთხთვალა ფურგონებს. ბ. მეტწილად იმ ქვეყნის მოსახლეობის ტანსაცმელს იცვამენ, სადაც ცხოვრობენ. თავისებურებით გამოირჩევა ბოშა ქალების ტრადიციული, ფერად-ფერადი ქსოვილის გრძელი, ნაოჭიანი ქვედატანი და თავსაფარი. მამაკაცები იცვამენ (განსაკუთრებით მომთაბარეები) ჩექმებში ტოტებჩატანებულ განიერ შარვალს, ჟილეტს, მოკლე ხიფთანს და იკეთებენ ფართო სარტყელს.

სსრ კავშირის მთავრობამ ბ-ის ცხოვრების გარდაქმნის მიზნით არაერთი დადგენილება მიიღო, რის შედეგადაც ბ-ის ყოფა და კულტურა არსებითად შეიცვალა. ამჟამად სსრკ-ში მცხოვრები ბ. მუშაობენ წარმოება-დაწესებულებებში, სოფ. მეურნეობაში, ჰყავთ ექიმები, პედაგოგები, ლიტერატორები, მსახიობები და სხვ. მოსკოვში არის ბ-ის განთქმული თეატრი „რომენი", არსებობს ბოშური ლიტ-რა.

*ლიტ*.: Баранников А. П., Цыгане СССР (краткий историко-этнографический очерк), М., 1931; Герман А. В., Библиография о цыганах. Указатель книг и статей с 1780 по 1930 гг., М., 1930; Foletier F. de, Mille ans d' histoire des Tsiganes, P., [1970] (ბიბლიოგრ.). *გ. ჩაჩაშვილი*.

**ბოშკოვიჩი,** ბ ო ს კ ო ვ ი ჩ ი (Boškovič) რუჯერ იოსიპ (18. V. 1711, რაგუზა, ახლანდ. დუბროვნიკი, იუგოსლავია,—13. II. 1787, მილანი), ხორვატი ფიზიკოსი, მათემატიკოსი და ასტრონომი. სწავლობდა რომის კოლეგიაში, სადაც 1740-იდან იყო მათ. პროფესორი. 1764—70 პავიის უნ-ტის პროფესორი. ბ-მა გაზომა რომსა და რიმინის შორის მერიდიანის რკალის სიგრძე, სწავლობდა დედამიწის ფორმას და კომეტების თეორიის საკითხებს. გააუმჯობესა ასტრონ. ხელსაწყოები (როშონის მიკრომეტრი და სხვ.). თავის ძირითად შრომაში „ნატურალური ფილოსოფიის თეორია დაყვანილი ბუნებაში არსებულ ძალთა ერთიან კანონზე" (1758) მან განავითარა ნივთიერების აღნაგობის თეორია. ბ-ის იდეებმა დიდი გავლენა იქონია XIX ს. I ნახ. ფიზიკოსებზე.

*ლიტ*.: Кольман Э., Жизнь и научная деятельность Р. Бошковича (1711—1787), კრ.: Вопросы истории естествознания и техники, в. 2, М., 1956.

**ბოშური,** გორის რ-ნის სოფლების *ზემო ბოშურისა* და *ქვემო ბოშურის* ძვ. სახელწოდება.

**ბოშური ენა,** იხ. *აწინკნური ენა*.

**ბოჩვარი** ანდრია ანატოლის ძე [დ. 26. VII. (8. VIII). 1902, მოსკოვი], საბჭ. მეტალურგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1949, 1953). დაამთავრა მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებელი (1923). მისი ძირითადი შრომები ეხება ფერადი ლითონებისა და შენადნობების კრისტალიზაციას, სამსხმელო თვისებებს, რეკრისტალიზაციასა და

მჭურვალმტკიცობას, ურანისა და პლუტონიუმის ლითონმცოდნეობას. ბ-მა შექმნა ევტექტიკური კრისტალიზაციის სამსხმელო თვისებების თეორია. დაამუშავა და მსოფლიოში პირველმა დანერგა მოყვანილი სხმულის წნევით ჩამოსხმის კრისტალიზაციის მეთოდი (1935). საყოველთაოდაა ცნობილი ლითონების რეკრისტალიზაციის საწყისი ტემპ-რის შეფასების ბ-ის წესი. ბ-მა საფუძველი ჩაუყარა შენადნობების მჭურვალმტკიცობის სტრუქტურულ თეორიას და სხვ. სსრკ სახელმწიფო პრემიებისა (1941, 1949, 1951, 1953) და ლენინური პრემიის (1961) ლაურეატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Исследование механизма и кинетики кристаллизации сплавов эвтектического типа, М.—Л., 1935; Основы термической обработки сплавов, 5 изд., М.—Л., 1940.

**ბოჩი,** ქართველთა ძვ. წარმართული ღვთაება. პირველად წერილობით ძეგლებში ექვთიმე მთაწმიდელთან გვხვდება. ი. ჯავახიშვილის აზრით, სახელი ბოჩი ოჩს და ვოჩს (მამალ თხას — ცაცს) უკავშირდება და ნადირთ მფარველი ან მისი მსგავსი ღვთაების სახელია. ვ. ბარდაველიძეს ოჩი||, ბოჩი მესაქონლეობის მფარველ ღვთაებად მიაჩნდა. ახ. ეთნოგრ. მასალის მიხედვით, ბ. მოსავლიანობის მფარველი ღვთაებაც უნდა ყოფილიყო.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 1, თბ., 1951; Бардавелидзе В. В., Древнейшие религиозные верования и обрядовое графическое искусство грузинских племен, Тб., 1957.
*ჯ. რუხაძე.*

**ბოჩკაი** (Bocskai) იშტვან (1557—1606), უნგრ. ფეოდალი, უნგრ. სამეფოში ჰაბსბურგების წინააღმდეგ მიმართული მოძრაობის (1604—1606) ხელმძღვანელი. იყო ტრანსილვანიის მთავრის ჟიგმონდ (სიგიზმუნდ) ბატორის ელჩად ჰაბსბურგების კარზე (1576 და 1603). მეთაურობდა ტრანსილვანიის ჯარების ლაშქრობას ოსმალთა წინააღმდეგ ვლახეთში 1595. 1604 სათავეში ჩაუდგა გლეხობის, მოქალაქეებისა და თავადაზნაურობის ნაწილის ბრძოლას ჰაბსბურგთა ბატონობის წინააღმდეგ. აჯანყებულთა რაზმებმა ბ-ს მეთაურობით გაათავისუფლეს სლოვაკიის ტერიტორიის მნიშვნელოვანი ნაწილი, დუნაისიქითა უნგრ. ზოგიერთი რაიონი და ტრანსილვანია. 1606 წ. 23 ივნისს ბ-მ ხელი მოაწერა ვენის ზავს, რ-ის თანახმად ჰაბსბურგებმა ზოგი რამ დაუთმეს უნგრ. ფეოდალებს: აღიარეს ტრანსილვანიის სამთავროს დამოუკიდებლობა, შეუერთეს მას ზოგიერთი ტერიტ., პროტესტანტებს მიეცათ რწმენის თავისუფლება; უნგრ. არისტოკრ. წარმომადგენლებმა დაიკავეს თანამდებობები ჰაბსბურგების კარზე.

**ბოჩონი** (Boccioni) უმბერტო (19. X. 1882, რეჯო-დი-კალაბრია, — 16. VIII. 1916, ვერონა), იტალ. ფერმწერი და მოქანდაკე. სწავლობდა რომში (1898—1902). თავდაპირველად ახლოს იყო ვერიზმთან, შემდეგ განიცადა კუბიზმის გავლენა. 1910-იდან ფუტურიზმის მეთაური და თეორეტიკოსია იტალ. სახვით ხელოვნებაში. ბ. თავის ნამუშევრებში ცდილობდა ინდუსტრ. ეპოქის დინამიკა გადმოეცა ურთიერთგადამკვეთ ფორმათა და სიბრტყეთა გრიგალისებრი მოძრაობით. ნამუშევრები: ფერწერა — „ქალაქი იღვიძებს“ (1910, თანამედროვე ხელოვნ. ეროვნ. გალერეა, რომი), ქანდაკება — „განუწყვეტელობის უნიკალური ფორმები სივრცეში“ (ბრინჯაო, 1913, თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, ნიუ-იორკი).

**ბოცვაძე** ლუარსაბ გერასიმეს ძე [4 (16). I. 1866, სოფ. ნიღა, სამტრედიის რ-ნი, — 24. VI. 1919, თბილისი], ქართვ. პედაგოგი და საზ. მოღვაწე. 1888-იდან ეწეოდა პედ. მოღვაწეობას (თბილისსა და სხვ. ქალაქებში). 1908 დააარსა ყოველთვიური პედ. ჟურნ. „განათლება“, რ-საც სიკვდილამდე რედაქტორობდა. ბ-ს ეკუთვნის 350 პედ. ნაშრომი და სტატია, სასწ. პროგრამები სახ. სკოლებისათვის. ბ-ის პედ. შეხედულებების საფუძველია ხალხურობის იდეა: საყოველთაო სავალდებულო და უფასო სწავლება ყველა ბავშვისათვის; ქალისა და ვაჟის თანასწორი განათლება; სწავლება რეალური, ცხოვრების მოთხოვნილებათა გათვალისწინებით; მშობლიური ენის მთავარი ადგილი სწავლებაში; პატრიოტიზმისა და შრომისმოყვარეობის აღზრდა; რუს. ენის სწავლება რუს. და ევრ. კულტურის დაუფლებისათვის. ბ. აკრიტიკებდა „თავისუფალი აღზრდის“ თეორიას; აღზრდა მიაჩნდა ორგანიზებულ, მიზანმიმართულ პროცესად, რ-იც მიმდინარეობს მასწავლებლის ხელმძღვანელობით. ის დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა გონებრივსა და მორალურ აღზრდას, მაგრამ ვერ ითვალისწინებდა მორალის კლასობრივ არსს და შეცდომით ქადაგებდა ერთნაირ ზნეობრივ ნორმებს კლასობრივი საზ-ბის ყველა წევრისათვის. აღზრდის მთავარ საშუალებად ბ-ს მიაჩნდა შრომა; შრომითი აღზრდის მიზანი, მისი აზრით, პროფ. მომზადება კი არ იყო, არამედ აღსაზრდელის შრომითი ჩვევების, შრომის უნარის გამომუშავება. მოზარდი თაობის აღზრდის საქმეში ბ. წამყვან როლს ანიჭებდა სკოლას. მან გააკრიტიკა მაშინდელი სკოლა, წამოაყენა ახ. სკოლის პრინციპები: სკოლის კავშირი ცხოვრებასთან, სწავლების საერო ხასიათი, სკოლისა და ოჯახის კავშირი აღზრდის საქმეში, მასწავლებლის წამყვანი როლი აღზრდისა და სწავლების პროცესში, მასწავლებლის მუშაობის ჰუმანური მეთოდები. ბ. სწავლებისა და განათლების თეორიაში კ. უშინსკისა და ი. გოგებაშვილის მიმდევარი იყო.

*ლიტ.*: ჭკუასელი ი., ლუარსაბ ბოცვაძე, თბ., 1954.


ლ. ბოცვაძე.

**ბოცმანი** (ჰოლანდ. bootsman<boot—ნავი, გემი, man — კაცი), სპეციალისტი გემის ეკიპაჟის უმცროს მეთაურთა შემადგენლობიდან (სამხ.-საზღვ. ფლოტში — მიჩმანთა შემადგენლობიდან). გემბანის რაზმის უშუალო უფროსი. ბ-ს ევალება წესრიგში იქონიოს გემის კორპუსი, ტაკელაჟი და გემბანის მოწყობილობა, უხელმძღვანელოს საერთო სამუშაოებს, შეასწავლოს მატროსებს საზღვ. საქმე, დაიცვას გემზე წესრიგი და სისუფთავე. დიდ სამხ. გემებზე ჰყავთ ერთი მთავარი ბ. და რამდენიმე ბ.

**ბოცოსძე** ბოცო, XIII ს. I ნახ. ქართვ. მოღვაწე, სამცხის დიდგვარიან ფეოდალთა — ბოცოსძეთა პირველი თაობის წარმომადგენელი, ბოცო *ჯაყელის* ძე, ჩუხჩარხი თამარ მეფის დროს.

ლაშა გიორგის ლაშქრობაში განძაზე (დაახლ. 1213—14) ბ. სხვა მესხებთან ერთად მეთაურობდა წინამბრძოლთა გუნდს და თავი გამოიჩინა სიმამაცით. 1226, ჯალალედინის შემოსევის დროს, რუსუდან მეფემ ძმებს—ბოცოს და მემნას დაავალა თბილისის დაცვის ხელმძღვანელობა. ქალაქში მცხოვრებ სპარსელთა შინაღალატის შედეგად მტერი ქალაქში შეიჭრა. თბილ. დამცველები ბ-ის მეთაურობით ისანში გამაგრდნენ. ამის შემდეგ ბ. წყაროებში აღარ იხსენიება.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბოცოსძენი.
*ნ. შოშიაშვილი.*

**ბოცოსძე** მემნა (იგივე ივანე-მემნა), XIII ს. I ნახ. ქართვ. მოღვაწე, სამცხის დიდგვარიან ფეოდალთა — ბოცოსძეთა პირველი თაობის წარმომადგენელი, ბოცო *ჯაყელის* ძე. 1226, ჯალალედინის შემოსევის დროს, რუსუდან მეფემ ბ-სა და მის უმცროს ძმას ბოცო ბოცოსძეს დაავალა თბილ. დაცვის ხელმძღვანელობა. ქალაქში მცხოვრებმა სპარსელებმა უღალატეს ქართველებს და მემნა მოკლეს, რის შემდეგ მტერი ქალაქში შეიჭრა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბოცოსძენი.
*ნ. შოშიაშვილი.*

**ბოცოსძენი,** სამცხის დიდგვარიან ფეოდალთა სახლი (საგვარეულო), *ჯაყელთა* განშტოება. მათი სამფლობელო მდებარეობდა ფოცხოვის ხეობაში, საგვარეულო მონასტერი — ალში. საგვარეულოს ფუძემდებელი იყო XII ს. მიწურულის სამცხის ერისთავთერისთავი და სპასალარი ბოცო *ჯაყელი*. ბ. მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ XIII—XIV სს. სამცხის სოც.-ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაში. ამ საგვარეულოს ეკუთვნოდა არაერთი გამოჩენილი პოლიტ. მოღვაწე და სარდალი. XII ს. მიწურულს ბოცო ჯაყელმა დაკარგა სამცხის ერისთავთერისთავობა და სპასალარობა თამარ მეფის წინააღმდეგ დიდგვარიანთა აჯანყებაში მონაწილეობის გამო. ამის შემდეგ ერისთავთერისთავობა ჯაყელთა მეორე შტოს — ციხისჯვარელების ხელში გადავიდა, მაგრამ ბ. შემდეგაც არ ჩამოშორებიან პოლიტ. ასპარეზს. ბოცო ჯაყელის ვაჟს *ბოცოსძე* ბოცოს თამარმა ჩუხჩარხობა უბოძა. XVI ს-ში შედგენილი სამცხის ფეოდალთა სიიდან ჩანს, რომ ბოცოსძეთა საგვარეულო იმ დროს აღარ არსებობდა, მათი საფეოდალო კი ოლადასშვილთა ხელში იყო გადასული.

*წყარო:* ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ჟამთააღმწერელი, იქვე; მეტრეველი ე., მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის (XI—XVII სს.), თბ., 1962.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 3, თბ., 1966.
*ნ. შოშიაშვილი.*

**ბოცუ** პავლე პეტრეს ძე (დ. 14. VI. 1933, სოფ. პროიზიორნოე, იზმაილის რ-ნი, ოდესის ოლ.), მოლდ. საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1961-იდან. მოლდ. მწერალთა კავშირის გამგეობის თავ-რე (1965-იდან), სსრკ მწერალთა კავშირის გამგეობის მდივანი (1967-იდან). სსრკ VII მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. წერს ლექსებს (კრებ. „მამათა მიწა“, 1959 და სხვ.), მოთხრობებს, ნარკვევებს, საბავშვო თხზულებებს. ავტორია კრიტ. და პუბლიც. სტატიებისა.

**ბოძაური,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (რიყეთის სოფსაბჭო), მდ. აჭარისწყლის ზემო აუზში, აჭარისწყლის ერთ-ერთი მდგენელის—ტაბახმელასწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1300 *მ*, ხულოდან 15 *კმ*. რიყეთის კოლ-ბა (მეფუტკრეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა), რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**ბოძება,** იხ. *წყალობა*.

**ბო ძიუ-ი** (772—846), ჩინელი პოეტი, ჰუმანისტი. დაიბადა ჩამოქვეითებული სახელმწ. მოხელის ოჯახში. ღრმად შეითვისა ჩინ. კალიგრაფიის, კლასიკური ლექსთწყობის რთული ხელოვნება და ე. წ. ვენი, რ-იც ლიტ.-ფილოს. განსწავლულობას, ძვ. კულტ. სრულ შეთვისებას და სახელმწიფოს მართვის გამოცდილებას გულისხმობდა. კარისკაცთა ინტრიგების გამო საიმპერატორო კარს მოაცილეს და მიყრუებული ჟიანჟოუს მმართველად დანიშნეს. ჩინ. ბიუროკრ. აპარატში სხვადასხვა თანამდებობაზე ყოფნისას კარგად შეისწავლა ხალხ. პოეზია და ჩინ. მდაბიოთა ცხოვრება. სიცოცხლის ბოლოო „ელეგიური წლები“ მან განმარტოებით, რელიგ. თვითჩაღრმავებაში გაატარა.

ბ. ძ.-ი შუა საუკ. ჩინ. უდიდესი პოეტია. ტანის ეპოქისათვის დამახასიათებელი მოჭარბებული ესთეტიზმის მიუხედავად, მისი ლირიკა ფართო დიაპაზონისაა; მოიცავს სოც. და რელიგ. მოტივებს. სულიერ განწყობილებათა უფაქიზესი ნიუანსებისა და პეიზაჟის მინიატიურული დეტალების დახატვაში მას ბადალი არ მოეძებნება. უ იან ძუე-ძუის ჟანრით დაწერილ მის ოთხსტრიქონიან ლექსებში იშვიათი ლირიზმით არის გადმოცემული ჭმუნვა საწუთროს წარმავლობაზე, მეგობრებისადმი სიყვარული და განშორების წუხილი, მდაბიოთა უსიხარულო ყოფა და ბუნების ნაღვლიანი პეიზაჟები. ბ. ძ.-ი-ს პოეტური ხილვების პესიმისტური ხასიათი ხშირ შემთხვევაში გაპირობებულია ჩინ. ძვ. ფილოსოფოსების — კონ-

ფუცისა და ჟუან-ძის რელიგ. მსოფლმხედველობისა და დაოსიზმისა და ბუდიზმის ეზოტერიკული დოქტრინებით. ბუდიზმიდანვე იღებს სათავეს პოეტისათვის ნიშანდობლივი ემოციურობა, თუმცა ბ. ძ.-ი ტანის ეპოქის სხვა პოეტების მსგავსად დაზღვეული იყო დაუოკებელი სენტიმენტალიზმისა და ჰეროიკული რომანტიკულობისაგან. თავისი დროის პოეტური კოდექსის შესაბამისად, ბ. ძ.-ი-ს ლექსებს ახასიათებს სინატიფე, თავშეკავება და ლაკონიზმი.

*თხზ.*: ლექსები, თბ., 1956; Четверостишия, M., 1951. *თ. ჩხენკელი.*

**ბოჭკოვანი მცენარეები,** ბოჭკოვანი ან სართავი მასალის მომცემი მცენარეები. მრავალი ბოჭკოვანი მცენარე კულტივირებულია (*იხ. სართავი კულტურები*).

**ბოჭკოვანი ოპტიკა,** ოპტიკის დარგი, რ-იც განიხილავს სინათლისა და გამოსახულების გადაცემას ოპტ. დიაპაზონის სხივგამტარებისა და ტალღასატარების საშუალებით. ბ. ო. აღმოცენდა XX ს. 50-იან წლებში. ბოჭკოვან-ოპტიკური დეტალები სინათლის სიგნალებს გადასცემენ სხივგამტარების შერწყმული ელემენტებით, სადაც თითოეულ სხივგამტარს ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად გადააქვს ცალკეული სიგნალები. ლინზური ოპტიკისაგან განსხვავებით, ბოჭკოვან-ოპტიკური ელემენტები გამოსახულებას კი გადასცემენ, მაგრამ ვერ ადიდებენ მას. ოპტიკური მინის ბოჭკო შედგება მაღალი გარდატეხის მაჩვენებლიანი ოპტ. გულისა და შედარებით დაბალი გარდატეხის მაჩვენებლიანი ოპტ. გარსისაგან. გარდატეხის მაჩვენებლების ასეთი თანაფარდობის გამო გულისა და გარსის გამყოფ ზედაპირზე გარკვეული კუთხით დაცემული სხივი განიცდის სრულ შინაგან არეკვლას და ვრცელდება გულში; ასეთი მრავალჯერადი არეკვლით სხივგამტარის ერთი ბოლოდან შესული სინათლე ვრცელდება სხივგამტარის მეორე ბოლომდე. ბ. ო-ს იყენებენ მეცნ. კვლევის თითქმის ყველა დარგში.

*ლიტ.*: Капани Н. С., Волоконная оптика, пер. с англ., M., 1969.


ბოჭკოვანი ოპტიკა. ბოჭკოვანი დეტალით გამოსახულების ელემენტობრივი გადაცემა.

**ბოჭკო საფეიქრო** ბუნებრივი, ცხოველური, მცენარეული ან მინერალური წარმოშობის მტკიცე და მოქნილი ძაფისებრი სხეული. იყენებენ ნართისა და საფეიქრო ნაწარმის დასამზადებლად. თითქმის ყველა სახის საფეიქრო ბოჭკო მაღალმოლეკულური ნივთიერებებისაგან შედგება. ბოჭკოში გრძივი სტრუქტურული ელემენტები — ფიბრილები — ფენებადაა განლაგებული. ზოგიერთ ბოჭკოს არხები აქვს, ზოგი კი დაკლაკნილი ან დაგრეხილია. ბოჭკოს მასის გადამუშავებით მიღებული ნართისაგან ამზადებენ ქსოვილს, ტრიკოტაჟს, საგალანტერეო და სხვა საფეიქრო ნაწარმს; უშუალოდ ბოჭკოსაგან კი — მოთელილ, ქეჩის, ბამბისა და უქსოვ ნაწარმს. ყველაზე მნიშვნელოვანი, გავრცელებული და იაფია ბ ა მ ბ ი ს ბ ო ჭ კ ო. იგი წვრილი, გამძლე და ჰიგროსკოპიულია, გარს აკრავს ბამბის მცენარის თესლებს და შედგება ძირითადად ცელულოზისაგან (92—97%). ბამბის ნართისაგან ამზადებენ საყოფაცხოვრებო და ტექ. ქსოვილებს, საკერავ ძაფს, უქსოვ ტილოებს და სხვ. ლ ა ფ ნ ი ს ბ ო ჭ კ ო ს იღებენ მცენარის ღეროს, ფოთლისა და ნაყოფისაგან ძირითადად ტექ. ბოჭკოს სახით. ს ე ლ ი ს ბ ო ჭ კ ო ყველაზე წმინდა ღეროს ბოჭკოა. იგი ნაკლებად ჭიმვადი, ძალიან მტკიცე და ჰიგროსკოპიულია. მისგან ამზადებენ სატანსაცმლე, ტექ. და სხვა ქსოვილებს. სელის ბოჭკოს ნარჩენებს იყენებენ შესაფუთავი ქსოვილის, ბაწრისა და სხვ. დასამზადებლად. კანაფისაგან მიიღება უხეშღეროიანი ბოჭკო—ქერელი, რ-ისგანაც ამზადებენ ბაგირებს, ბაწრებს, უხეშ ქსოვილებს და სხვ.; გავრცელებულია აგრეთვე უხეშღეროიანი ტენტევადი ბოჭკო ჯ უ ტ ი, რ-საც იყენებენ სატომრედ (მაგ., შაქრის ტომრებისათვის). ბაგირის დასამზადებლად ქერელთან ერთად იყენებენ უხეში ფოთლის ბოჭკოებს (მანილის კანაფი, სიზალი და სხვ.). მ ა ტ ყ ლ ი — ცხვრის, თხის, აქლემისა და სხვა ცხოველთა ბალანი — ძვირფასი ბოჭკოა. იგი ელასტიკური და ჰიგროსკოპიულია, აქვს თბოდამცავი თვისებები. მატყლი პოლიამიდია. მისი მაკრომოლეკულები შედგება დაახლ. 20 ამინმჟავასაგან (გლიცინი, ლეიცინი, პროლინი, არგინინი და სხვ.). მატყლის ნართისაგან ამზადებენ საკოსტუმე, საკაბე, საპალტოე და ტექ. ქსოვილებს. მატყლი ითელება, ამის გამო მას იყენებენ აგრეთვე ქეჩების, თექების, ქუდებისა და სხვ. დასამზადებლად. ა ბ რ ე შ უ მ ი პოლიპეპტიდია, შედგება ოთხი ამინმჟავასაგან (გლიცინი, ალანინი, სერინი და თიროზინი). აბრეშუმის პარკის ამოხვევის შედეგად მიიღება აბრეშუმის ხამი ძაფი, რ-ისგანაც სათანადო გადამუშავების შემდეგ ამზადებენ საკაბე, ტექ. და სხვა ქსოვილებს, ნარჩენების გაძენძვის შედეგად მიღებული აბრეშუმის ბოჭკოს ნართისაგან კი — ტილოებს, ხაოიან ქსოვილებს. ა ზ ბ ე ს ტ ი მინერ. საფეიქრო ბოჭკოა. მის ნართს იყენებენ ტექ. (ცეცხლგამძლე, საფილტრავი და სხვ.) ქსოვილების დასამზადებლად. საფეიქრო ნაწარმს ამზადებენ როგორც სუფთა, ისე შერეული ბოჭკოსაგან (მაგ., შალი და ბამბა). უფრო ხშირად იყენებენ შალისა და შტაპელის ბოჭკოების ნარევს. შერეული ბოჭკოსაგან დამზადებული ქსოვილი უფრო ხარისხიანია, ამასთან მისი წარმოება იაფი ჯდება.

*ლიტ.*: Кукин Г. Н., Соловьев А. Н., Текстильное материаловедение, ч. 1—2, M., 1961—64; Zyliński T., Fiber science, Warsz., 1964.

**ბოჭკო სინთეზური,** სინთეზური პოლიმერებისაგან მიღებული ქიმ. ბოჭკო. ბ. ს-ს ღებულობენ პოლიმერის ნადნობისაგან (პოლიამიდები, პოლიეთერები, პოლიოლეფინები) ან პოლიმერის ხსნარისაგან (პოლიაკრილონიტრილი, პოლივინილქლორიდი, პოლივინილის სპირტი) მშრალი ან სველი წესით. ბ. ს-გან აწარმოებენ საფეიქრო და კორდის ძაფებს, მონობოჭკოსა და შტაპელის ბოჭკოს. ვინაიდან ბ. ს-ს სხვადასხვა სინთეზური მასალისაგან იღებენ, მათი თვისებებიც სხვადასხვაგვარია. ამით ისინი განსხვავდებიან ხელოვნური ბოჭკოსაგან. მათ ახასიათებს მაღალი სიმტკიცე, წყალმედეგობა, ცვეთისადმი მაღალი წინაღობა, ელასტურობა და ქიმ. რეაგენტების მოქმედებისადმი მედეგობა. სამრეწვ. მასშტაბით ბ. ს-ის წარმოება XX ს. 30-იან წლებში დაიწყო. სულ უფრო და უფრო მეტად იყენებენ ფართო მოხმარების საგნებისა და ტექ. ნაკეთობათა დასამზადებლად.

1968 ბ. ს-ის მსოფლიო წარმოება 3760,3 ათ. ტ (ქიმ. ბოჭკოების საერთო წარმოების 51,6%) შეადგენდა.

**ბოჭკო ქიმიური,** ბოჭკო, რ-საც ორგ. ბუნებრივი ან სინთეზური პოლიმერებისაგან ღებულობენ. საწყისი ნედლეულის მიხედვით ბ. ქ-ს ყოფენ სინთეზურ და ხელოვნურ ბოჭკოდ. ზოგჯერ ბ. ქ-ს მიაკუთვნებენ ბოჭკოებს, რ-ებსაც ღებულობენ არაორგ. ნივთიერებებისაგან (მინა, ლითონი, ბაზალტი, კვარცი). მრეწველობაში ბ. ქ-ს უშვებენ: 1. მონობოჭკოს (დიდი სიგრძის ცალკეული ბოჭკოები), 2. შტაპელის ბოჭკოს (წვრილი ბოჭკოს მოკლე ნაჭრები), 3. ფილამენტური ძაფების სახით.

სხვადასხვა ნივთიერებებისაგან (წებო, ფისები) ბ. ქ-ის მიღების შესაძლებლობა ჯერ კიდევ XVII—XVIII სს-ში გამოითქვა. 1853 ინგლისში აუდემარსმა შეიმუშავა სპირტისა და ეთერის ნარევში ნიტროცელულოზის ხსნარისაგან დაუსრულებელი წვრილი ძაფების ფორმირების მეთოდი. 1891 ფრანგმა ინჟ. ი. დე შარდონემ პირველმა დაიწყო ნიტროცელულოზის ბოჭკოს სამრეწვ. გამოშვება. 1896 ათვისებულ იქნა სპილენძ-ამიაკის ბოჭკოს წარმოების ხერხი. 1893 შეიმუშავეს ცელულოზის ქსანტოგენატის ტუტე წყალხსნარიდან ვისკოზური ბოჭკოს წარმოების მეთოდი, რ-იც მრეწველობაში 1905 დაინერგა. 1918—20 დაამუშავეს აცეტატური ბოჭკოს წარმოების ხერხი; 1932 პოლივინილქლორიდის ბოჭკოს დამზადებით დაიწყო სინთეზური ბოჭკოების წარმოება (გერმანია). 1940 სამრეწვ. მასშტაბით პირველად მიიღეს პოლიამიდური ბოჭკო — ნაილონი (აშშ). პოლიეთერული, პოლიაკრილონიტრილისა და პოლიოლეფინების სინთეზური ბოჭკოს წარმოება სამრეწვ. მასშტაბით 1954—1960 განხორციელდა.

ბ. ქ. უმეტესად მტკიცეა, ნაკლებად წყდება, გაწყვეტისას წაგრძელდება ხოლმე, არ იჭმუჭნება, კარგად უძლებს მრავალჯერად დატვირთვას, მედეგია შუქის, სინესტის, ობის, ბაქტერიების მოქმედებისადმი. ახასიათებს აგრეთვე ქემო- და თერმომედეგობა. ბ. ქ-ის ფიზ.-მექან. და ფიზ.-ქიმ. თვისებები შეიძლება ვცვალოთ ფორმირების, გაწელვის, გამოყვანისა და სითბური დამუშავების პროცესში, აგრეთვე საწყისი ნედლეულის (პოლიმერის) ან ბოჭკოს მოდიფიკაციით, რითაც საშუალება გვეძლევა ერთი ბოჭკოწარმომქმნელი პოლიმერისაგან მივიღოთ სხვადასხვაგვარი საფეიქრო და სხვა თვისებების მქონე ბ. ქ.

ბ. ქ-ის წარმოებისათვის მხოლოდ ისეთი პოლიმერის გამოყენება შეიძლება, რ-იც ხაზოვანი ან მცირედ განტოტვილი მოქნილი და გრძელი მაკრომოლეკულებისაგან შედგება, აქვს საკმაოდ მაღალი მოლეკულური წონა, დაუშლელად დნობის უნარი ან იხსნება ხელმისაწვდომ გამხსნელებში. ამგვარ პოლიმერებს ჩვეულებრივ ბოჭკოწარმომქმნელებს უწოდებენ. პროცესი შედგება შემდეგი ოპერაციებისაგან: 1. ს ა რ თ ა ვ ი ხ ს ნ ა რ ი ს ა ნ ნ ა დ ნ ო ბ ი ს მომზადება, პროცესი იწყება პოლიმერის ბლანტდენად მდგომარეობაში გადაყვანით (ხსნარი ან ნადნობი). შემდეგ ხსნარს (ნადნობს) ასუფთავებენ მექან. მინარევებისაგან, ჰაერის ბუშტულებისაგან და ბოჭკოს თერმოდა შუქსტაბილიზაციისათვის ურევენ სხვადასხვა დანამატს. ამგვარად დამუშავებულ ხსნარს ან ნადნობს აწვდიან სართავ მანქანას ბოჭკოს ფორმირებისათვის. 2. ბ ო ჭ კ ო ს ფ ო რ მ ი რ ე ბ ი ს დროს სართავი ხსნარი (ნადნობი) ფილერების წვრილი ნახვრეტებიდან გამოიწნეხება გარემოში, სადაც პოლიმერი წვრილი ბოჭკოს სახით მყარდება. პოლიმერის ნადნობისაგან ბოჭკოს ფორმირებისათვის (მაგ., პოლიამიდური ბოჭკო) გამამყარებელი გარემო ცივი ჰაერია, ხოლო აქროლად გამხსნელში გახსნილი პოლიმერის ხსნარიდან ბოჭკოს

საფეიქრო ბოჭკოს ძირითადი თვისებების მაჩვენებლები

| ბოჭკოსა და ძაფის სახეები | სიგრძე მმ | სიწვრილე გ/კმ | გლეჯის ძაბვა მეგნ/მ² (კგძ/მმ²) | წაგრძელება % | ტენიანობა* % |
|---|---|---|---|---|---|
| ბამბა . . . | 25—45 | 0,1 —0,2 | 250—550 (25—45) | 6—9 | 7—9 |
| სელი ტექ. | 500—700 | 4,0 —10,0 | 300—600 (50—60) | 2—3 | 11—13 |
| მატყლი წმინდა | 50—80 | 0,3 —1,0 | 200—250 (20—25) | 30—50 | 16—17 |
| მატყლი უხეში | 50—200 | 1,2 —3,0 | 150—200 (15—20) | 25—35 | 14—15 |
| აბრეშუმი (პარკის ძაფი) | — | 0,31—0,37 | 400—450 (40—45) | 15—20 | 10—11 |

* 20°C ტემპ-რისა და 65% ფარდობითი ტენიანობის დროს.

ფორმირებისას (მაგ., აცეტატური ბოჭკო) გამამყარებელი გარემო ცხელი ჰაერია, რ-შიც ორთქლდება გამხსნელი (ფორმირების ე. წ. „მშრალი" ხერხი). არააქროლად გამხსნელში გახსნილი პოლიმერის ხსნარისაგან ბოჭკოს ფორმირებისას (მაგ., ვისკოზის ბოჭკო), ფილერებიდან გამოსული ძაფები, მოხვდება რა სხვადასხვა რეაგენტების შემცველ სპეც. ხსნარში, ე. წ. დამლექავ აბაზანაში, მყარდება (ფორმირების „სველი" ხერხი). სართავი ხსნარი (ნადნობი) ბლანტი სითხის ნაკადის წვრილ ბოჭკოდ გარდაქმნასთან ერთად იჭიმება (ფილერული გაჭიმვა). ზოგიერთ შემთხვევაში ბოჭკო დამატებით, უშუალოდ იჭიმება სართავი მანქანიდან გამოსვლის შემდეგ (პლასტიფიკაციური გაჭიმვა), რაც ბ. ძ-ს მატებს სიმტკიცეს და აუმჯობესებს მის საფეიქრო თვისებებს. ბ. ძ-ის გამოყვანისას ბოჭკოს აცილებენ დაბალმოლეკულურ ნაერთებს (მაგ., პოლიამიდურ ბოჭკოს), გამხსნელებს (მაგ., პოლიაკრილონიტრილის ბოჭკოს), გამორეცხავენ მჟავებს, მარილებს და სხვ. ნივთიერებებს, რ-ებსაც წარიტაცებს ბოჭკო (მაგ., ვისკოზური ბოჭკო) დამლექავი აბაზანიდან. გარდა ამისა, მიმართავენ ბ. ძ-ის ავივაჟურ დამუშავებას, რ-ის შედეგად იგი ხდება რბილი, მომეტებულად სრიალა და სხვ.; შემდეგ ბოჭკოს აშრობენ საშრობ გორგოლაჭებზე, ცილინდრებზე ან საშრობ კამერებში. გამოყვანისა და გაშრობის შემდეგ მიმართავენ ზოგიერთი ბ. ძ-ის თერმულ დამუშავებას — თერმოფიქსაციას (ჩვეულებრივ გაჭიმულ მდგომარეობაში 100—180°C-ზე), რის შედეგად ნართი იძენს სტაბილურ ფორმას. მაღალ ტემპ-რაზე მშრალი და სველი დამუშავებისას როგორც ბოჭკო, ისე მისგან დამზადებული ნაკეთობა შემდგომში ნაკლებად იკლებს.

ბ. ძ-ის მსოფლიო წარმოება სწრაფი ტემპით ვითარდება, რაც უპირველეს ყოვლისა ეკონ. მიზეზებით (შრომისა და კაპიტალდაბანდების ნაკლები ხარჯით) და ბუნებრივ ბოჭკოებთან შედარებით უფრო მაღალი ხარისხით აიხსნება. ბ. ძ-ის მსოფლიო წარმოებამ 1968 ყველა სახის ბოჭკოს წარმოების 36%-ს (7,287 მლნ ტ) მიაღწია. ბ. ძ-მა სხვადასხვა დარგიდან გამოდევნა ნატურალური აბრეშუმი, სელი და მატყლიც კი. ვარაუდობენ, რომ 1980 ბ. ძ-ის წარმოება მიაღწევს 9 მლნ. ტ, ხოლო 2000 წ. — 20 მლნ. ტ. თავისი მოცულობით იგი გაუტოლდება ბუნებრივი ბოჭკოს წარმოებას. სსრკ-ში 1966 გამოუშვეს 467 ათ. ტ, ხოლო 1970 — 623 ათ. ტ ბ. ძ.

**ბოჭკო ხელოვნური,** ბუნებრივი ორგ. პოლიმერებისაგან მიღებული ქიმ. ბოჭკო. ბ. ხ-ს მიეკუთვნება ვისკოზის ბოჭკო, სპილენძამიაკის ბოჭკო, აცეტატის ბოჭკო (რ-ებსაც ცელულოზისაგან ღებულობენ) და მცენარეული ან ცხოველური წარმოშობის ცილებისაგან (მაგ., ზეინი, კაზეინი) დამზადებული ცილოვანი ხელოვნური ბოჭკო. ბ. ხ-ს ღებულობენ პოლიმერების ხსნარისაგან მშრალი ან სველი წესით. მისგან ამზადებენ საფეიქრო და კორდის ძაფებს, აგრეთვე შტაპელის ბოჭკოს.

1968 ბ. ხ-ის მსოფლიო წარმოება 3527,2 ათ. ტ (ქიმ. ბოჭკოების საერთო წარმოების 48,4%) შეადგენდა.

**ბოჭორიშვილი** ანგია თადეოზის ძე (დ. 16. XII. 1902, სოფ. ლახამულა, მესტიის რ-ნი), ქართვ. საბჭ. ფსიქოლოგი და ფილოსოფოსი, პედ. მეცნიერებათა დოქტორი (1939), პროფესორი (1942), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1955), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). სკკპ წევრი 1950-იდან. 1924 დაამთავრა თსუ სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტი. მეცნ. მუშაობა დაიწყო *დ. უზნაძის, შ. ნუცუბიძის, ს. დანელიას*, სოფიო წერეთლის ხელმძღვანელობით. 1933-იდან ქუთ. პედ. ინ-ტის დოცენტია, 1942-იდან ამავე ინ-ტის ფსიქოლ. კათედრის გამგე. 1955—57 საქ. სსრ მეცნ. აკად. საზ. მეცნ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი, 1957—60 საქ. სსრ მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი. 1960—68 საქ. სსრ მეცნ. აკად. საზ. მეცნ. განყ-ბის ორგანოს „მოამბის" (1964-იდან „მაცნე") მთავარი რედაქტორი. 1959—64 საქართვ. ფსიქოლოგთა საზ-ბის თავ-რე. 1960—62 იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. დ. უზნაძის სახ. ფსიქოლ. ინ-ტის ფსიქოლ. ისტ. განყ-ბის, 1962—67 ფილოს. ინ-ტის ბუნებისმეტყველების ფილოს. განყ-ბის, 1967-იდან ამავე ინ-ტის ფილოს. ანთროპოლ. განყ-ბის ხელმძღვანელი, 1973-იდან საქართვ. ფილოს. საზ-ბის თავ-რე. ბ-ის კვლევა-ძიების ძირითადი სფეროა ფსიქოლოგიის ფილოს. პრობლემები, ფსიქოლოგიზმი ფსიქოლოგიაში, ფსიქოლ. მეთოდოლოგია, ესთეტიკა, ფილოს. ანთროპოლოგია. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: კანტის ესთეტიკა, თბ., 1967; ფენომენოლოგიური ესთეტიკა, თბ., 1966; ფილოსოფიური ანთროპოლოგიის თეორიული საფუძვლები, თბ., 1976; ფსიქოლოგიის მეთოდოლოგიისათვის, თბ., 1966; ფსიქოლოგიის პრინციპული საკითხები, ნაწ. 1—3, თბ., 1957—62; Проблема бессознательного в психологии, Тб., 1961.

**ბოჭორიშვილი** გიორგი ბაგრატის ძე [დ. 3 (16). VI. 1919, ქ. ტყიბული], ქართველი საბჭ. ქირურგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1956), პროფესორი (1960), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1946-იდან. 1941 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1941—42 მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1960—74 თბილ. სამედ. ინ-ტის ჰოსპიტალური ქირურგიის კათედრის პროფესორი იყო, 1974-იდან ზოგადი ქირურგიის კათედრის გამგეა. გამოიკვლია ცენტრ. ნერვული სისტემის როლი ძვლის ქსოვილის რეგენერაციაში, ერთ-ერთმა პირველმა დანერგა საქართველოში თრომბოემბოლიური დაავადების აქტ. მკურნალობის მეთოდი. შეისწავლის მუცლის ღრუსა და სისხლძარღვთა ქირურგიის, დამწვრობისა და მოტეხილობის მკურნალობის, ქირურგ. გერიატრიისა და ქირურგ. დიაბეტის საკითხებს. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: მუცლის ღრუს ქირურგია, თბ., 1968; ხანშესულ და მოხუცთა მწვავე მუცელი, თბ., 1975; Влияние центральной нервной системы на регенерацию костной ткани, Тб., 1958.

**ბოჭორიშვილი** ლუბა ილიას ასული (17. IX. 1914, სოფ. ბუშეტი, ახლანდ. თელავის რ-ნი, — 23. VII. 1952, თბილისი), ქართვ. ეთნოგრაფი. 1935 დაამთავრა თსუ ისტ. ფაკ-ტი. ნაშრომში „ქართული კერამიკა" ბ-მა წამოაყენა დებულება ქართვ. ხალხ. კერამიკის ტიპოლოგიური ერთიანობისა და მის ძვ. ქართ. მეთუნეობის კულტურიდან მომდინარეობის შესახებ; დაადგინა ამ კულტ. უშუალო კავშირი ჩრდ. კავკ. და წინააზიის ანალოგიურ კულტურებთან. აღსანიშნავია ბ-ის წვლილი ქართ. ხალხური კოსტიუმისა და ხალხ. ოქრომჭედლობის შესწავლაში, ქართვ. ხალხის სამეურნეო ყოფის და ისტ. ეთნოგრ. პრობლემების კვლევაში.

*თხზ.*: კახური ჩაცმა-დახურვა (ქალის ჩაცმულობა), «ანალები», 1947, [ტ.] 1; მასალები კახეთის ქალაქების ოქრომჭედლობის შესახებ, «მასალები საქართველოს ეთნოგრაფიისათვის», 1956, ტ. 8; ქართული კერამიკა, [ტ.] 1, თბ., 1949. *თ. ოჩიაური.*

**ბოჭორიძე** (ლ ა შ ა ძ ე) ბაბე გიორგის ასული (1861, თელავი, — 1946, თბილისი), რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. კომპარტიის წევრი 1903-იდან. ბ. დაუახლოვდა ამიერკავკ. რკინიგზის თბილ. მთავარი სახელოსნოების მოწინავე მუშებს და 1898 ჩაება რევ. მოძრაობაში. ასრულებდა ორგანიზაციის სხვადასხვა დავალებას: ავრცელებდა არალეგალურ ლიტ-რას, მონაწილეობას იღებდა გაფიცვების, მაისობების, არალეგალური კრებების მოწყობაში. 1903—06 ბ. იყო *ავლაბრის სტამბის* „დიასახლისი". ბ-ს არც შემდეგ წლებში შეუწყვეტია არალეგალური რევ. მუშაობა, აქტიურად იბრძოდა მენშევიკების ბატონობის წინააღმდეგ. ბოლშევიკების თბილ. კომიტეტის დავალებით კავშირი დაამყარა პოლიტ. პატიმრებთან, აწვდიდა მათ ლიტერატურას, სადირექტივო მითითებებს, რისთვისაც მენშევიკებმა ორჯერ დააპატიმრეს.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ, მიუხედავად ხანდაზმულობისა, განაგრძობდა პარტ. და საზ. მუშაობას.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*

**ბოჭორიძე** გიორგი თადეოზის ძე (20. VIII. 1884, სოფ. ნაციხარი, ახლანდ. ახმეტის რ-ნი, — 1939), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი. სწავლობდა თბილ. სემინარიაში, საიდანაც გარიცხეს 1905 რევ. გამოსვლებში მონაწილეობისათვის. 1922 დაამთავრა თსუ-ის სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტი. 1921, ჯერ კიდევ სტუდენტმა, მუშაობა დაიწყო საქართვ. ცენტრ. არქივში, შემდეგ საქართვ. მუზეუმის ხელნაწერთა განყ-ბაში უფროს მეცნიერ თანამშრომლად. 1923—26 ქართლ-კახეთში, მესხეთ-ჯავახეთში, იმერეთსა და რაჭა-ლეჩხუმში ისტ. ნივთებისა და საარქივო მასალის მდიდარ კოლექციას მოუყარა თავი და თბილ. და ქუთ. საცავებს გადასცა მრავალი ხელნაწერი. განსაკუთრებით საყურადღებოა მის მიერ მიკვლეული ჯვარისის ეპიგრაფიკული ძეგლი (რაჭა) და თაბორის ოთხთავი (XI ს.).

ბ-ს გამოქვეყნებული აქვს არქეოგრაფიული ნაშრომები: „ორი ფიქალწერილი" („საისტორიო მოამბე", 1925, წგნ. 1), „ფურცელაანთეული ქრონიკა" (იქვე), „რაჭის ისტორიული ძეგლები" („საქართველოს მუზეუმის მოამბე", 1930, ტ. 5; 1933—35, ტ. 7—8) და სხვ.; გამოუქვეყნებელი დარჩა ეთნოგრ. ნაშრომი „თუშეთი".

*ლ. ფრუიძე.*

**ბოჭორიძე** (ჩ ი ტ ი შ ვ ი ლ ი) მარიამ ზაქარიას ასული [16 (28). III. 1885, თელავი, — 9. V. 1930, თბილისი], რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. კომპარტიის წევრი 1903-იდან. თავისი ძმის მ. *ბოჭორიძის* გავლენით ჩაება რევ. მოძრაობაში. 1901 იყო თბილ. წითელი ჯვრის არალეგალური ორგანიზაციის წევრი და აქტ. დახმარებას უწევდა პოლიტ. პატიმრებს. 1904—06 ბ. ავლაბრის არალეგალური სტამბიდან ავრცელებდა პარტ. ლიტ-რას. 1906—09 იგი მებრძოლი ჯგუფის წევრი იყო და მონაწილეობდა მეტეხის (თბილისში), ქუთ. და ბაქოს ციხეებიდან პოლიტ. პატიმრების გაპარებაში. კამოსთან ერთად მონაწილეობა მიიღო თბილისში (ყოფ. ერევნის მოედანზე) სახაზინო ფულის ექსპროპრიაციაში. რევ. მოღვაწეობისათვის 4 წელი პატიმრობაში გაატარა. 1917 თებ. რევ. შემდეგ ბ. აქტიურად ებრძოდა მენშევიკებს და არალეგალურ პარტ. მუშაობას ეწეოდა ხაშურისა და ჭიათურის ბოლშევიკურ ორგანიზაციებში.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ ბ. იყო ჭიათურის ქალთა ორგანიზატორი, სწავლობდა და მუშაობდა თბილისში, იყო თბილ. საბჭოს დეპუტატი.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*

**ბოჭორიძე** მიხეილ (მიხო) ზაქარიას ძე (2. VI. 1873 თელავი,—31. VIII. 1913, ეკატერინოდარი, ახლანდ. კრასნოდარი) რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკასიაში. 1890—1900 ამიერკავკ. რკინიგზის თბილ. მთავარ სახელოსნოებში მუშაობდა მჭედლად. 1893 შევიდა მუშათა ს.-დ. წრეში. 1897—1903 იყო რსდმპ თბილ., 1903 მარტიდან —რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის წევრი; 1898—1904 თბილ. მუშათა გაფიცვების, მაისობებისა და დემონსტრაციების მოწყობისა და ჩატარების ერთ-ერთი ორგანიზატორი. ხელმძღვანელობდა *ავლაბრის სტამბას*. 1905 დეკ. შეიარაღებული აჯანყების დროს თბი-


ა. ბოჭორიშვილი.


ბ. ბოჭორიძე.


მარიამ ბოჭორიძე.


მიხეილ ბოჭორიძე.

ლისში სათავეში ედგა მუშათა შეიარაღებული რაზმების გმირულ ბრძოლებს. რევ. მოღვაწეობისათვის რამდენჯერმე იყო დაპატიმრებული. უკანასკნელად დააპატიმრეს 1906 წ. 15 აპრილს; 27 ოქტ. ციხიდან გაიქცა და არალეგალურ პარტ. მუშაობას განაგრძობდა თბილისში, ბაქოში, პეტერბურგსა და სტავროპოლის გუბერნიაში.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ზ. გეგეშიძე.*



ბოხმეჭა.

**ბოჭორმა,** ნასოფლარი ახმეტის რ-ნში (ომალოს სოფსაბჭო), გომეწრის ხეობაში, მაკრატელას ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. თუშეთის ალაზნის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 2280 *მ*, ახმეტიდან 80 *კმ*.

**ბოჭორმა,** სოფელი თიანეთის რ-ნში (სიონის სადაბო საბჭო), გომბორის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ივრის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1020 *მ*, თიანეთიდან 49 *კმ*. თიანეთის სატყეო მეურნ., საბჭ. მეურნ., რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. თანამედროვე ბ-იდან 2 *კმ*-ზე ჩრდ.-აღმ-ით გომბორის ქედზე მდებარეობდა ისტ. კახეთის ერთ-ერთი (ვახუშტის მიხედვით, უძველესი) ცენტრი ბოჭორმა. X ს-ში იგი კახეთის სამთავროს პოლიტ. ცენტრიც იყო. დღემდე შემორჩენილია ბ-ის გრანდიოზული ციხესიმაგრის ნანგრევები (წმ. გიორგის სახელობის ეკლესია, სასახლე და სხვ. ნაგებობანი). ციხის კედლები კარგად ერწყმის მთის რთულ რელიეფს. ციხე ორი ნაწილისაგან შედგება. მთავარია შიგა ციხე, რ-ის სამხრ. ნაწილში სასახლის ნანგრევებია შემორჩენილი. ციხის შუაში X ს. ექვსაფსიდიანი, ცენტრალურ-გუმბათიანი ეკლესია დგას. აფსიდები და მათ შორის მოთავსებული ნიშები თაღებით არის გაერთიანებული. გადახურვა ქოლგისებრია. ფასადის ყველა თაღი მოქცეულია ორფერდა სახურავის ქვეშ. ექვსსარკმლიანი მრგვალი გუმბათის ყელი აფსიდების თაღებსა და მათ შორის მოთავსებულ აფრებს ეყრდნობა. შემორჩენილია XII ს. კედლის მხატვრობის ფრაგმენტები, ხოლო კანკელი XVIII ს. მიეკუთვნება. ეკლესიის სამხრ-ით მაღალ გორაკზე აღმართულია ცილინდრული კოშკი, რ-იდანაც კარგად მოჩანს ირგვლივ მდებარე ხეობები. ციხის ყველაზე მაღალ ადგილას 15 მ-იან საყრდენ კედელზე დგას კოშკი, ე. წ. „მეფის დარბაზი". როგორც ჩანს, იგი ორ- ან სამსართულიანი იყო. კედლებში დაყოლებულია პატარა სარკმლები, საზარბაზნეები, სალოდეები და სათოფურები. ამ ტიპის ნაგებობებს XVIII ს. შუაწლებში აშენებდნენ. ციხის სამხრ.-დას. კუთხეში დგას გეგმით სწორკუთხა სამსართულიანი შენობა. ციხე შემოზღუდულია კოშკებიანი გალავნით, მის ტერიტორიაზე თავდაცვითი და სამეურნეო დანიშნულების ბევრი ნაგებობაა შემორჩენილი. ბ-ის ციხეს ერეკლე II-ის დროს საფუძვლიანი რეკონსტრუქცია განუცდია. იგი XVIII ს. ბოლომდე ასრულებდა თავის დანიშნულებას.

*ლიტ.*: მუსხელიშვილი დ., ციხე-ქალაქი უჯარმა, თბ., 1966; Мелитаури К. Н., Крепости дофеодальной и раннефеодальной Грузии, [т.] 2, Тб., 1971; Чубинашвили Г. Н., Архитектура Кахетии, Тб., 1959. *ნ. ალხაზაშვილი.*



ბპრ-ის კოლექტივი. ცათამბჯენი ტორე ველასკა. 1956—58. მილანი.



ბოჭორმა. ციხის ცენტრალური კოშკი. X ს.





ბოჭორმა. წმ. გიორგის ეკლესია. სამხრეთ-დასავლეთის კარიბჭე. X ს.

**ბოხაი,** სრუტე ყვითელ ზღვაში, ლიაოდუნისა და შანდუნის ნ.-კ-ებს შორის; ლიაოდუნისა და ბოხაივანის ყურეებს აკავშირებს გაშლილ ზღვასთან. სიგანე ყველაზე ვიწრო ადგილას 105 *კმ*, სიღრმე 36 *მ*-მდე. დინება უმთავრესად სამხრ. მიმართულებისაა, სიჩქარე დაახლ. 1 *კმ/სთ*. ნავსადგურებია: დალიანი (დალნი), ლიუშუნი (პორტ-არტური), იანთაი.

**ბოხაივანი,** ყურე ყვითელი ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილში, ჩინ. სანაპიროსთან. სიღრმე 40 *მ*-მდე. გაშლილი ზღვიდან გამოყოფილია შანდუნის ნ.-კ-ით. ნაპირთან ყურე ნოემბრიდან მარტამდე იყინება. ბ-ს ერთვის მდ-ები ხუანხე და ხაიხე. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე დაახლ. 3,4 *მ*. ნავსადგური ტანგუ ქ. თიანძინის ავანპორტია. თევზჭერა. ნაპირებზე—ზღვის წყლიდან მარილის მოპოვება.

**ბოხვაური,** სოფელი მახარაძის რ-ნში, მდ-ების ბჟუჟისა და ნატანების შუამდინარეთში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., ჭალა), ზ. დ. 100 *მ*, მახარაძიდან 5 *კმ*. მ. გორკის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბოხი,** მამაკაცის დაბალი ხმის (ბანის) ერთ-ერთი სახეობა. მისთვის დამახასიათებელია სიმკვრივე, ბოხი ხმა — მკვრივი ბანი. ბ. ძველად საკრავის სახელწოდებაც ყოფილა (ჯავახიშვილი ივ., ქართული მუსიკის ისტორიის ძირითადი საკითხები, 1938, გვ. 60). *გ. ჩხიკვაძე.*

**ბოხმეჭა,** მყვრელი (Anguis fragilis), უფეხო ხვლიკი *ბოხმეჭასებრთა* ოჯახისა. სხეულის სიგრძე 60 *სმ* აღწევს. ზურგის მხარე მურა-ყავისფერია, მუცლისა — მოშავო. გავრცელებულია მთელ ევროპაში, კავკასიაში, დას. ციმბირში, მცირე აზიაში, ჩრდ. ირანსა და ალჟირში. საქართველოში თითქმის ყველგანაა. უფრო ტყეებში ცხოვრობს. ცოცხლადმშობია. იკვებება მწერებით, მრავალფეხიანებით, ლოკოკინებით. მავნებლების განადგურებით მნიშვნელოვანი სარგებლობა მოაქვს.

**ბოხმეჭასებრნი** (Anguidae), ქვეწარმავლების ოჯახი ხვლიკისნაირთა რიგისა. ზოგიერთ სახეობას ხვლიკებისათვის დამახასიათებელი აგებულება აქვს, ზოგს — გველისებრი, ზოგს კი მეტად პატარა, განუვითარებელი კიდურები და მეტ-ნაკლებად წაგრძელებული სხეული. ენა ორკაპა აქვთ, ქუთუთოები კარგად განვითარებული და მოძრავი. ცნობილია 7 გვარის 60-მდე სახეობა. უმეტესად გავრცელებულია სამხრ. ამერიკაში. საყურადღებოა ალიგატორისებრი ხვლიკის ანუ გერონოტის (Gerrhonotus) გვარი, რ-ის წარმომადგენლებს კარგად განვითარებული კიდურები აქვთ. გვხვდებიან ცენტრ. და ჩრდ. ამერიკაში. საქართველოში 2 გვარია — *ბოხმეჭა* (Anguis) და გველხოკერა (Ophisaurus), რ-ებიც თითო სახეობით არიან წარმოდგენილი.

**ბოხუმი** (Bochum), ქალაქი გფრ-ში (ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარე), რურისა და ემშერის შუამდინარეთში. 339,2 ათ. მცხ. (1972). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი, რურის რ-ნის მძიმე მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. ბ-ში ქვანახშირის დიდი მაღაროები და მეტალ. ქ-ნები. განვითარებულია კოქსქიმ. მრეწვ., მძიმე მანქანათმშ., 1950-იან წლებში განვითარდა ელექტრო- და რადიოტექ. მრეწველობა, 60-იან წლებში — ავტომშენებლობა. მსუბუქი და კვების მრეწველობა. უნ-ტი (1965).

**ბოხჩა,** ოთხკუთხი, ხშირად სარჩულიანი ქსოვილის დიდი ნაჭერი, რ-საც ტანისამოსისა და თეთრეულის შესაფუთავად ხმარობდნენ. ბ-ს კერავდნენ სახიანი ან სადა ქსოვილისას (აბრეშუმი, ფარჩა, ატლასი, ჩითი, ქირმანშალი, ყალამქარი და სხვ.). ცნობილი იყო აგრეთვე აბანოს ბ. (თეთრეულის შესახვევი), ჯიბის ბ. (კონვერტის მსგავსი, ჯიბით სატარებელი) და სხვ. *ლ. მოლოდინი.*

**ბოჯგი,** საბუქსირო ან მისაბმელი ბაგირის დასამაგრებელი და დასახვევი წყვილი ბოძკინტი (თუჯის, ფოლადის ან ხისა) გემბანზე.

**ბოჰემია** (გვიანდ. ლათ. Bohemia<ლათ. Boiohaemum — ბოიების ქვეყანა), 1) იმ ტერიტორიის თავდაპირველი სახელწოდება, სადაც შეიქმნა ჩეხეის სახელმწიფო. 2) 1526 — 1918 ჰაბსბურგების იმპერიაში შემავალი ჩეხეის (გერმ. Böhmen) ოფიციალური სახელი.

**ბოჰემიის ტყე** (Böhmerwald), ქედ *ჩეხეის ტყის* გერმ. სახელწოდება.

**ბპრ** (BPR), თავდაპირველად ბბპრ (BBPR), იტალ. არქიტექტორთა შემოქმედებითი კოლექტივი—ჯან ლუიჯი ბანფი (Banfi, 1910–1945, დაიღუპა ავსტრიაში, მაუტჰაუზენის ფაშისტურ საკონცენტრაციო ბანაკში), ლოდოვიკო ბელჯოიოზო (Belgioioso, დ. 1909), ენრიკო პერესუტი (Peressutti, დ. 1908), ერნესტო ნათან როჯერსი (Rogers, დ. 1909). თავიანთ შემოქმედებაში (ლენიანის სანატორიუმი, 1937–38; ომის მსხვერპლთა ძეგლი, 1948; ცათამბჯენი ტორე ველასკა, 1956 — 58, მილანი) ორიგინალურად ავითარებენ არქიტ. რაციონალიზმის პრინციპებს, ამავე დროს ითვალისწინებენ ეროვნ. ტრადიციებსა და შენობის ირგვლივ ისტ. ჩამოყალიბებულ გარემოს.

**ბჟედუღები,** ადიღეელთა ერთ-ერთი ტომი. ცხოვრობენ ადიღეს აო-ში (ძირითადად თეუცეჟის რ-ნში). მორწმუნე ბ. მუსლიმანი სუნიტები არიან. შემოინახეს ბჟედუღური დიალექტი. მთავარი საქმიანობა მიწათმოქმედება და მესაქონლეობაა. საბჭ. ხანაში მოხდა ბ-ის ეთნ. კონსოლიდაცია (იხ. აგრეთვე სტ. *ადიღეს ავტონომიური ოლქი*).

**ბჟედუხი,** მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მესტიის რ-ნში. სიმაღლე 4373 *მ*. კოშკებად ასვეტილი, თოვლით დაფარული ციცაბო კლდეები მწვერვალს ძნელად ასასვლელს ხდის. ასვლა ჯობს ჩრდ. მხრიდან — ადილსუს ხეობიდან კაშკატაშის მყინვარით, ხოლო სამხრეთიდან ჭალაათისა და ლეხზირის მყინვარებიდან. *კ. ჯავრიშვილი.*

**ბჟინევი,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (ხუნევის სოფსაბჭო), მდ-ების ძირულისა და ჩხერიმელის წყალგამყოფის ჩრდ. კალთაზე (მთა ტყეჩითის ჩრდ.-დას. კალთის ძირას), მდ. ძირულის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 820 *მ*, ორჯონიკიძიდან 40 *კმ*, ძირულიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 32 *კმ*. ვერტყვიჭალის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ვერტყვიჭალაში (7 *კმ*). აზბესტის და მარმარილოს საბადოები.

**ბჟინევი,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოში (ითხვისის სოფსაბჭო), ჭიათურის პლატოზე, მდ-ების ყვირილისა და ფრონის შუამდინარეთში, მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 800 *მ*, ჭიათურიდან 18 *კმ*. მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნ., დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ითხვისში (3 *კმ*). შემორჩენილია დიდველის ციხე, შუა საუკ. ეკლესია.

**ბჟოლეეთი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (ხევის სოფსაბჭო), მდ. გუბაზეულის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 310 *მ*, ჩოხატაურიდან 8 *კმ*, მახარაძიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 22 *კმ*. ხევის კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხევში (2,5 *კმ*). ბ-კა.

**ბჟოლისხევი,** მდინარე ორჯონიკიძის რ-ნში, ჩხერიმელის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, სიგრძე 27,5 *კმ*. საზრდოობს წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 2,5 $მ^3/წმ$. მთავარი შენაკადია შავი წყალი. *თ. კიკილაშვილი.*

**ბჟუჟი,** მდინარე მახარაძის რ-ნში, ნატანების მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს ხინოს მთის ჩრდ. კალთაზე. სიგრძე 32,5 *კმ*, საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 14,3 $მ^3/წმ$,



*სტ. ბიჭვინთის მოზაიკა.* „კრავი“. სანათლავის იატაკის მოზაიკა. IV—V სს. საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.




სტ. ბროწეული. **1.** შაჰ-ნარი. **2.** გულოშა. **3.** ნაზიქ-ყაბუხი. **4.** ბალა-მურსალი. **5.** ყირმიზი-ყაბუხი.

ბ-ის მთავარი შენაკადებია კოლოვა და აჭისწყალწყალი. ბ-ზე აგებულია ჰესი.

*თ. კიკილაშვილი.*

**ბრა** (ფ (ფრანგ. bras — მკლავი), კედელზე მიმაგრებული სანათი. მხატვრული მრავალფეროვნებით გამოირჩევა XVII ს. და XIX ს. დასაწყისის ბაროკოს, როკოკოს, კლასიციზმის, ამპირის სტილის ბ-ები, რ-ებიც სპილენძის, ბრინჯაოს, ვენეციური მინის, ლევკასიანი ხისგანაა დამზადებული. თანამედროვე ყოფა-ცხოვრებაში ფართოდ გავრცელდა ტრადიციული და უახლესი მასალისაგან დამზადებული, ახლებურად გააზრებული ელნათურებიანი ბ.

**ბრაბანტი** (Brabant), ისტ. ოლქი ჩრდ.-დას. ევროპაში. ადრინდ. შუა საუკუნეებში ბ-ის ტერიტორია შედიოდა ლოთარინგიის საჰერცოგოს (შემდეგ ქვემო ლოთარინგია) შემადგენლობაში. XI ს-ში დაწინაურებული ქალაქების ლევენისა და ბრიუსელის გარშემო ჩამოყალიბდა ლევენის საგრაფო (1106-იდან საჰერცოგო), რ-საც XII ს. დასასრულს ბ-ის საჰერცოგო ეწოდა. ბ-ის ჰერცოგები წარმატებით ებრძოდნენ თავის მეტოქეებს — ფლანდრიის გრაფებს და მნიშვნელოვნად გაზარდეს თავისი სამფლობელოები. XIV ს. ბ-ში ჩამოყალიბდა წოდებრივი მონარქია. ბ-ის ჰერცოგთა ცენტრალიზატორული პოლიტიკა ემყარებოდა ქალაქების ეკონ. ძლიერებას. 1430 ბ. შევიდა ბურგუნდიის ჰერცოგების სამფლობელოთა შემადგენლობაში. 1477 (საბოლოოდ 1482) ბ. ჰაბსბურგების სამფლობელოებს შეუერთდა და გადაიქცა ნიდერ. ერთ-ერთ პროვინციად. XVI ს. ნიდერ. ბურჟ. რევ. შემდეგ, 1609 ესპანეთ-ჰოლანდიის დაზავების (ხოლო შემდეგ 1648 ზავის) პირობების თანახმად, ბ. გაიყო: მისი სამხრ. ნაწილი დარჩა ესპანეთის ნიდერ. შემადგენლობაში (1714 შეუერთდა ავსტრიას), ჩრდ. ნაწილი კი გადაეცა ჰოლანდიის რესპუბლიკას. ე. წ. ბრაბანტის 1789—90 რევ. შედეგად სამხრ. ბ. დროებით განთავისუფლდა ავსტრიელთა ბატონობისაგან. 1797 საფრანგეთმა მოახდინა სამხრ. ბ-ის ანექსია, 1810 კი დაიპყრო ჩრდ. ბ-იც. 1814—30 ბ. ნიდერ. სამეფოს შემადგენლობაში შედიოდა. ბელგიის 1830 რევ. შემდეგ სამხრ. ბ. ბელგიის სამეფოს შემადგენლობაში შევიდა (ბელგიის ბ-ის პროვინცია), ჩრდ. ბ. კი ნიდერლანდს შეუერთდა (ნიდერ. ჩრდ. ბ-ის პროვინცია).

*რ. ლასკარი.*

**ბრაბანტული ცხენი,** ბ რ ა ბ ა ნ ს ო ნ ი (ისტ. ოლქის *ბრაბანტის* სახელისაგან), ბელგიური მსხვილი ტვირთმზიდი ცხენის ჯიში. გამოყვანილია ადგილ. მუშა ცხენის გაუმჯობესებით. თანამედროვე ბ. ც-ს აქვს გრძელი ტანი, განიერი და ღრმა ზურგი, გავაზე მკვეთრი ღარი, დიდქეჩეჩოებიანი, მოკლე და მსხვილი ფეხები, ნაკლებად მკვრივი ჩლიქები. ფერად თაფლა, ქურანა, წაბლა, თროვილაა, იშვიათად ლურჯა. აჯილღის განაზომები (*სმ*): სიმაღლე მინდაოში 160—167, ტანის ირიბი სიგრძე 175—1776, გულმკერდის ირგვლივი 215—220, ნების ირგვლივი 26—28; ფაშატისა შესაბამისად: 160—163, 174—175, 205—210, 244—26. აჯილღის საშ. ცოცხალი მასა 900 *კგ*, ზოგჯერ 1200 *კგ*-მდე; ფაშატისა — 700 *კგ*. მოითხოვს ჭარბ კვებას, მალმწიფადია — 2 წლისას უკვე იყენებენ სამეურნეო სამუშაოზე. ბ. ც. გავრცელებულია ბელგიაში, გდრ-ში, გფრ-ში, ნიდერლანდში, დანიაში, ჩეხოსლოვაკიაში, უნგრეთში, ბულგარეთში, იტალიაში, აშშ-სა და სხვ. ქვეყნებში. სსრკ-ში ბ. ც-ის მეშვეობით გამოყვანილია *საბჭოური ტვირთმზიდი ცხენი.*

**ბრაგა** (Braga), ქალაქი ჩრდ. პორტუგალიაში, ბრაგის ოლქის ადმ. ცენტრი. 48,7 ათ. მცხ. (1970). სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო, ტყავის, შაქრის მრეწველობა. ქვეყნის ძვ. კლერ. დედაქალაქი. საეკლ. ზარების ჩამოსხმა. სას. სემინარიები. ძვ. რომაული დასახლება Bracara Augusta.



**ბრაგანსები** (Bragança), პორტუგ. მეფეებისა (1640—1853) და ბრაზილიის იმპერატორთა (1822—89) დინასტია. დასაბამი მისცა ბრაგანსის ჰერცოგმა ჟუან II ბრაგანსელმა, რ-იც ესპანეთის ბატონობისაგან პორტუგ. განთავისუფლების შემდეგ (1640) პორტუგ. მეფედ გამოაცხადეს ჟუან IV-ის სახელით. 1807 ფრანგებმა პორტუგალია დაიპყრეს, მეფე ჟუან VI ბრაზილიაში გაიქცა. 1814, ბ-ის დინასტიის აღდგენის შემდეგ, ჟუან VI პორტუგალიაში დაბრუნდა. მისმა ძემ პედრუმ 1822 თავი გამოაცხადა ბრაზ. იმპერატორად. 1826 მან უარი განაცხადა პორტუგ. სამეფო ტახტზე თავისი ასულის მარია და გლორიას (მარია II, მეფობდა 1834—53) სასარგებლოდ, რ-იც მისთხოვდა პრინც ფერდინანდ ფონ საქსენ-კობურგ-გოთას (1836). მისი შთამომავლები (ბრაგანსა-კობურგების დინასტია) მართავდნენ პორტუგალიას 1853—1910; ბრაზილიაში ბ-ის დინასტია არსებობდა რესპ. დამყარებამდე (1889).

*გ. ჟორდანია.*

**ბრადზოტი** (ნორვ. brad — უეცარი, sott — დაავადება), ცხვრის მწვავე ინფექციური დაავადება, რ-იც იწვევს ორგანიზმის საერთო მოწამვლას, კუჭის, ღვიძლისა და სხვა შინაგან ორგანოთა დაზიანებას. დაავადების გამომწვევია ტოქსინწარმომქმნელი კლოსტრიდიები Clostridium septicum, Clostridium oedematiens, იშვიათად Clostridium gigas. ბუნებრივ პირობებში ავადდება ყველა ჯიშისა და ასაკის ცხვარი. დაავადების რეზერვუარი ნიადაგია. გავრცელებულია ყველანაირ რელიეფურ, ნიადაგურ და კლიმ. პირობებში. ეპიზოოტია განსაკუთრებით წვიმიან წლებში იჩენს თავს. არაკეთილსაიმედო მეურნეობებში ბ. ყოველწლიურად მეორდება და მნიშვნელოვან ეკონ. ზარალს იწვევს. სიკვდილიანობა 100%-ს აღწევს. ბ-ის აშკარა კლინიკური ნიშნები შეიმჩნევა 10—15 *წთ*, იშვიათად 2—12 *სთ*. ამის გამო მკურნალობას ვერ ასწრებენ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა — პოლივალენტური კონცენტრირებული ვაქცინით აცრა.

*ი. გოგილაშვილი.*

**ბრადიკარდია** (ბერძნ. bradys — ნელი და kardia — გული), გულისცემის შენელება (წუთში 60-ზე ნაკლები). როგორც ნორმალური კონსტ. მოვლენა, შეიძლება ჰქონდეს სრულიად ჯანმრთელ ადამიანს, განუვითარდეს კარგად ნავარჯიშებ სპორტსმენსაც ან იყოს რომელიმე დაავადების ერთ-ერთი ნიშანი. ბ. უმეტესად აღინიშნება გულის გამტარი სისტემის დაზიანების (გულის ბლოკადა), მიოკარდიუმის ინფარქტისა და გულის კუნთის ანთებითი (ინფექციური ან ტოქსიკური) დაავადების დროს. ხანგრძლივმა ბ-მ შეიძლება გამოიწვიოს სისხლის მიმოქცევის დარღვევა პერიფერიულ და განსაკუთრებით ქალასშიგა არტერიებში. გულის სრული ბლოკადის დროს, როდესაც გულისცემის სიხშირე 40—30 ან უფრო ნაკლებია წუთში, ფერხდება თავის ტვინის სისხლით მომარაგება, რასაც შეიძლება მოჰყვეს კანისა და ლორწოვანი გარსების ძლიერი გაფითრება, გონების დაკარგვა, კრუნჩხვები, ზოგჯერ გულის გაჩერებაც. იხ. აგრეთვე *არითმია.*

**ბრადიკინეზია** (ბერძნ. bradys — ნელი, kinesis — მოძრაობა), ნებელობითი მოძრაობის საერთო შენელება. თავის ტვინის ქერქქვეშა ბირთვების დაზიანების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სიმპტომი. განარჩევენ ბ-ის შემდეგ სახეებს: შენელება სიარულისა — ბ რ ა დ ი ბ ა ზ ი ა, მოქმედებისა — ბ რ ა დ ი პ რ ა ქ ს ი ა, კითხვისა — ბ რ ა დ ი ლ ე ქ ს ი ა, მეტყველებისა — ბ რ ა დ ი ფ რ ა ზ ი ა. შენელებულ, მაგრამ სწორად კოორდინირებულ მეტყველებას ბ რ ა დ ი ლ ა ლ ი ა ეწოდება.

**ბრადფორდი,** ბ რ ე დ ფ ო რ დ ი (Bradford), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, დას. რაიდინგის საგრაფოში, შედის დას. იორკშირის კონურბაციაში. მდებარეობს პენინის აღმ. კალთებზე. 461 ათ. მცხ. (1974). შალის მრეწვ. მსხვილი ცენტრი. განვითარებულია მანქანათმშ. (ელექტროტექ., საფეიქრო და სხვ.), პოლიგრ., ქიმ., სამკერვალო, კვების მრეწველობა.



ბრაბანტული ცხენი. აჯილღა.

**ბრავეს მესერი,** კრისტალთა სივრცობრივი მესრების სახე (იხ. *კრისტალთა მესერი*). პირველად დაადგინა ფრანგმა მეცნიერმა ო. ბრავემ 1848. მის მიერ წამოყენებული ჰიპოთეზის მიხედვით კრისტალთა მესრები აგებულია სივრცეში კანონზომიერად განლაგებული წერტილების — კვანძებისაგან, სადაც მოთავსებულია ატომები. მესრების მიღება შეიძლება მოცემული წერტილების განმეორების შედეგად. პარალელური გადაადგილებით (ტრანსლაციით). ამ წერტილებზე სწორი ხაზებისა და სიბრტყეების გატარებით სივრცობრივი მესერი თანასწორ პარალელეპიპედებად (ელემენტარულ უჯრედებად) დაიყოფა. არსებობს ასეთი მესრის 14 სახე, მათი საშუალებით დიდი სიზუსტით შეიძლება აღიწეროს ნებისმიერი კრისტალის სტრუქტურა. ბრავეს მესრები იყოფა 4 ძირითად ტიპად: პრიმიტიული (P და R), სადაც კვანძები (ატომები) მხოლოდ პარალელეპიპედის წვეროებშია განლაგებული; ბაზოცენტრირებული (C), სადაც ურთიერთსაწინააღმდეგო ორ წახნაგზე დამატებით კიდევ ორი კვანძია. ცენტრირებული (I), სადაც პრიმიტიულ ტიპს ცენტრში ერთი ატომი აქვს დამატებული, და წახნაგცენტრირებული (F), რ-საც ყველა წახნაგზე თითო-თითო კვანძი (ატომი) აქვს.

ბრავეს 14 მესერი სინგონიების მიხედვით შემდეგნაირად ნაწილდება: ტრიკლინურში მხოლოდ პრიმიტიული (P) მესერი გვაქვს, მონოკლინურში—პრიმიტიული (P) და ბაზოცენტრირებული (C), რომბულში მესრის ოთხივე (P, C, I და F) ტიპი გვხვდება, ტეტრაგონურში (P, I), ტრიგონურში (R), ჰექსაგონურში მხოლოდ ბაზოცენტრირებული (C) მესერი, კუბურ სინგონიაში კი მესრების პრიმიტიული (P), ცენტრირებული (I) და წახნაგცენტრირებული (F) ტიპები (იხ. ნახ.).



ბრა. ბრინჯაო. XVIII ს. ბოლო. XVIII—XIX სს. რუსული სასახლეების მხატვრულ მორთულობათა პავლოვის მუზეუმი.

ბრავეს მესერი.

| სინგონია / მესრის ტიპი | ტრიკლინური | მონოკლინური | რომბული | ტეტრაგონური | ტრიგონური | ჰექსაგონური | კუბური |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| პრიმიტიული P, R | P | P | P | P | R |  | P |
| ბაზოცენტრირებული C |  | C | C |  |  | C |  |
| ცენტრირებული J |  |  | J | J |  |  | J |
| წახნაგცენტრირებული F |  |  | F |  |  |  | F |



ბრაზილიის ფედერაციული რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ბრაზილია**

შინაარსი:



**ბრაზავილი** (Brazzaville), კონგოს სახ. რესპ. დედაქალაქი. გაშენებულია მდ. კონგოს მარჯვ. ნაპირზე, ქ. კინშასის მოპირდაპირე მხარეს. 301,6 ათ. მცხ. (1974). დააარსა პიერ სავორნიან დე ბრაზამ 1880, როგორც საფრ. სამხ. პოსტი; პოლიტ. და სავაჭრო მნიშვნელობა მოიპოვა XIX — XX სს. მიჯნაზე. 1905—10 ბ. იყო საფრ. კონგოს, 1910—58 — საფრ. ეკვატორული აფრიკისა და შუა კონგოს ადმ. ცენტრი; II მსოფლიო ომის დროს — აფრიკაში „თავისუფალი საფრანგეთის“ მოძრაობის (ხელმძღვ. გენ. დე *გოლი*) ერთ-ერთი მთავარი დასაყრდენი პუნქტი იყო. 1960-იდან კონგოს რესპ., ხოლო 1969 დეკემბრიდან კონგოს სახ. რესპ. დედაქალაქია.

ბ. ქვეყნის სატრანსპ., სავაჭრო-სამრეწვ. და საფინანსო ცენტრია, სამდინარო ნავსადგური, მდ. კონგოზე ნაოსნობის საწყისი პუნქტი რკინიგზითა და გზატკეცილით უკავშირდება საზღვ. ნავსადგურ პუანტ-ნუარს. ბ-ში არის საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი; სართავ-საქსოვი, მზა ტანსაცმლის, ასანთის, სიგარეტის ფ-კები, ლუდის, ხელოვნური ყინულის, ზეთსახდელი, ხილისა და გაზიანი წყლების საწარმოები. თევზის გამოზრდა და შებოლვა. გემთშეკეთება. ხეზე კვეთა, მხატვრული კერამ. ნაწარმის დამზადება. ცენტრ. აფრიკის კვლევის ინ-ტი, პასტერის ინ-ტი.

ბ-ის ცენტრ. ნაწილში, რ-იც მდ. კონგოს მარჯვ. ნაპირზე მდებარეობს, შედის თანამედროვე სტილის საცხოვრ. და ადმ. დანიშნულების შენობებით განაშენიანებული 3 რ-ნი (პლატო, ჩადი და საცხოვრ. რ-ნი ეგლონი). არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: წმ. ანას საკრებულო ტაძარი, 1949; კომპანია „ერ ფრანსის“ შენობა; საჰაერო ხაზების მომსახურე სასტუმრო; სტადიონი, ლიცეუმი, ბანკის (არქიტ. ა. შომეტი) ოთხსართულიანი შენობა, რ-ის მაღალი პორტიკი ბრტყელ სწორკუთხა ბურჯებზეა დაყრდნობილი, ხოლო ფასადი ლოჯიების სახითაა დამუშავებული. თანამედროვე შენობების ბრტყელი სახურავები წინაა გამოშვერილი მზის სხივებისაგან კედლების დასაცავად. გარეუბნებში ქოხები და პატარა სახლებია.

**ბრაზილია** (Brasil), ბრაზილიის ფედერაციული რესპუბლიკა (República Federativa do Brasil).

### I. ზოგადი ცნობები

ბ. — სახელმწიფო სამხრ. ამერიკაში, კონტინენტის აღმ. და ცენტრ. ნაწილში. გადაჭიმულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ 4320 *კმ*-ზე, აღმ-იდან დას-კენ — 4328 *კმ*-ზე. ესაზღვრება: გვიანა საფრანგეთისა, სურინამი, გაიანა, ვენესუელა, კოლუმბია, პერუ, ბოლივია, პარაგვაი, არგენტინა, ურუგვაი. სახმელეთო საზღვრის სიგრძე დაახლ. 16 ათ. *კმ*. აღმ-იდან აკრავს ატლანტის ოკ., სადაც მდებარეობს ბ-ის რამდენიმე კუნძული (მ. შ. მნიშვნელოვანია ფერნანდუ-დი-ნორონია). სანაპირო ხაზის სიგრძე 7,4 ათ. *კმ*.



ბელუ-ორიზონტი. ქალაქის ერთ-ერთი ნაწილი.

ფართ. (კუნძულებიანად) 8512 ათ. *კმ²*. მოსახლ. 104 მლნ. კაცზე მეტი (1974). დედაქალაქი — ქ. ბრაზილია. სახელმწ. ენა — პორტუგალიური. ეროვნ. დღესასწაული — 7 სექტ. — დამოუკიდებლობის გამოცხადების დღე (1822). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეულია კრუზეირო. 7,4 კრუზეირო = აშშ-ის 1 დოლარს. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 21 შტატად, 4 ტერიტორიად და 1 ფედერალურ (დედაქალაქის) ოლქად.

### II. სახელმწიფო წყობილება

ბ. ფედერაციული რესპუბლიკაა. მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია 1969. საკანონმდებლო ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა ეროვნული კონგრესი (პარლამენტი), რ-იც შედგება ორი პალატისაგან — დეპუტატთა პალატისა და ფედერალური სენატისაგან. კონგრესის წევრებს ირჩევს მოსახლ. (დეპუტატებს — 4 წლით, სენატორებს — 8 წლით). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ირჩევს ამრჩევთა კოლეგია 5 წლით. პრეზიდენტის უფლებამოსილება მეტად ფართოა: მას ეკუთვნის აღმასრულებელი ხელისუფლება, სათავეში უდგას მთავრობას, ნიშნავს და ცვლის მინისტრებსა და სხვ. მაღალი თანამდებობის პირებს. ახორციელებს საკანონმდებლო ფუნქციებს (პარლამენტთან ერთად). მთავრობის ფუნქციების მნიშვნელოვან ნაწილს ასრულებს ეროვნული უშიშროების საბჭო, რ-საც ხელმძღვანელობს პრეზიდენტი. ბ-ის თითოეულ შტატს აქვს თავისი კონსტიტუცია და წარმომადგენლობითი ორგანო — საკანონმდებლო კრება.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. ბუნება

ბ-ის ჩრდ. ნაპირი დაბლობია. სანაპირო ხაზი დანაწევრებულია მდ-ების ამაზონის, ტურიასუს, მეარინისა და იტაპეკურუს შესართავებთან შექმნილი უბეებით. ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე ტოდუშ-უს-სანტუსის ღრმა ყურეა. აღმ. ნაპირი კლდოვანია, აბრაზიული, შიგ შეჭრილია მრავალი უბე, უკიდურეს სამხრ.-აღმ-ით დაბალი ლაგუნური ნაპირია.

ბ-ის ჩრდ. ნაწილში მდებარეობს ამაზონის დაბლობი, ჩრდ-ით იგი თანდათან გადადის გვიანის ზეგნის სამხრ. ნაწილის ბორცვიან ვაკეებში, რ-ებიც სახელმწ. საზღვრის გასწვრივ სერა-იმერის, სერა-პარიმისა და სერა-პაკარაიმის (რორაიმის მთა, 2772 *მ*) ციცაბო ფლატეებით იფარგლება. ქვეყნის ტერიტ. დანარჩენი ნაწილი თითქმის მთლიანად *ბრაზილიის ზეგანს* უჭირავს. ბ-ის დას. ნაწილში შემოდის აკუმულაციური დაბლობი — პანტანალი.

ბ-ის ტერიტ. მოიცავს კამბრიულისწინა ბრაზილიის ბაქანს, რ-ის კრისტ. ფუძესთან დაკავშირებულია პოლიმეტალების, ოქროს, რკინის მადნის, იშვიათი ლითონებისა და მანგანუმის საბადოები; გამოფიტვის ქერქთან — ბოქსიტები. დანალექ საფარში ნავთობის, ქვანახშირის, მარილის ბუდობებია.

ჰავა ცხელია. საშ. თვიური ტემპ-რა 16-იდან 29°C-მდე მერყეობს. აღმ. მაღალ მასივებში ივლ. (ზამთრის) საშ. ტემპ-რა 12-იდან 14°C-მდეა. ნალექების რეჟიმი და ჰავის ტიპები განსხვავებულია. ამაზონის დაბლობის დას. ნაწილში ეკვატორული ნოტიო ჰავაა (ნალექები 2000—3000 *მმ* წელიწადში, საშ. თვიურ ტემპ-რათა ამპლიტუდა 2 — 3° C); აღმ. ნაწილში, გვიანისა და ბრაზ. ზეგნების მიმდებარე დამრეც ფერდობებზე გვალვიანი სუბეკვატორული ჰავაა (ნალექები 1500—2000 *მმ*, სანაპიროზე დაახლ. 3000 *მმ* წელიწადში). ბრაზ. ზეგნის ცენტრში და პანტანალში ნოტიოზაფხულიანი სუბეკვატორული ჰავაა (ნალექები 1400—2000 *მმ* წელიწადში). ტემპ-რათა ამპლიტუდა დიდია (45—50°C). ზეგნის სამხრ. ნაწილში მუდმივ ნოტიო ჰავაა, პარანის პლატოზე — ტროპ., ხოლო ს. გ. 24°-ის სამხრ-ით მდებარე ამაღლებულ აღმ. რ-ნებში — სუბტროპიკული.

მდინარეთა ქსელი ძალზე ხშირია. ამაზონის დაბლობს, გვიანის ზეგნის სამხრ. და ბრაზ. ზეგნის ჩრდ. ნაწილს სერავს მდ. ამაზონის სისტემის მდინარეები, ბრაზ. ზეგნის სამხრ. ნაწილს — მდ-ების ურუგვაისა და პარანის სისტემები, დას. ნაწილს — მდ. პარაგვაი. აღმ. მხარე მდ. სან-ფრანსისკუს აუზს მიეკუთვნება, ზეგნის ჩრდ.-აღმ. და აღმ. განაპირა ნაწილში მიედინება მოკლე მდინარეები, რ-ებიც ატლანტის ოკეანეს ერთვიან (მ. შ. უდიდესია პარნაიბა). მთელი წლის განმავლობაში წყალუხვი და სანაოსნოა მხოლოდ ამაზონი.

ბ-ში ტყეები უმეტესად წითელმიწა ლატერიტულ ნიადაგებზე იზრდება. მაგარი მერქნის მარაგით ბ. მსოფლიოში პირველ ადგილზეა. ამაზონის დაბლობის დას. ნაწილი უკავია ხშირ ნოტიო ეკვატორულ მარადმწვანე ტყეს — ჰილეას. მის ქვეშ განვითარებულია გაეწრებული ლატერიტული ნიადაგი. დაბლობის აღმ. ნაწილი და მისი მიმდებარე გვიანისა და ბრაზ. ზეგნების დაბალი ფერდობები ფოთოლმცვივან-მარადმწვანე ტყეს უკავია. ბრაზ. ზეგნის აღმ., ქარპირა და მაღალ ფერდობებზე მსგავსი ნიადაგები და მცენარეულობაა, მაგრამ უკეთ არის გამოხატული სიმაღლებრივი სარტყლურობა. დას. ფერდობებზე უმთავრესად სეზონურად ნოტიო ტყეებია. ზეგნის ცენტრ. ნაწილი უჭირავს წითელმიწა ლატერიტულ ნიადაგებზე განვითარებულ სავანას (კამპოსი). მდინარეთა გასწვრივ ჭალის ტყეებია, სადაც განსაკუთრებით ძვირფასია ცვილის პალმა კარნაუბა. ზეგნის მშრალ ჩრდ.-აღმ. ნაწილში, წითელ-ყავისფერ და მურა ნიადაგებზე, ნახევარუდაბნოს ნათელი ტყეებია (კაატინგა). ს. გ. 24°-ის სამხრ-ით მდებარე წითელმიწანიადაგიან პლატოებზე მარადმწვანე ფოთლოვანი და შერეული ტყეებია წიწვიანი ბრაზ. არაუკარიითა და მარადმწვანე ფოთლოვანი ქვეტყით (მ. შ. „პარაგვაის ჩაი“ — მატე).

ბ-ის ტერიტ. ზოოგეოგრაფიული თვალსაზრისით ნეოტროპ. ოლქის ბრაზ. ქვეოლქს განეკუთვნება. ბრაზ. ზეგნის ცენტრ. რ-ნებისათვის დამახასიათებელია ჭიანჭველაჭამიები, ჯავშნოსნები, ირემი-მაზამა, ცხვირა დათვი, ფაფრიანი მგელი, მღრღნელები, სირაქლემა ნანდუ და მრავალი სხვა ფრინველი, ქვეწარმავალი, მწერი. ზეგნის აღმ. და სამხრ. ნაწილში ცხოველების დიდი ნაწილი განადგურებულია.

### IV. მოსახლეობა

ბ-ის ძირითადი მცხოვრებნი (95%-ზე მეტი, 1974, შეფასება) ბრაზილიელები არიან. ეროვნ. უმცირესობას შეადგენენ ევროპიდან და აზიიდან გადმოსახლებული იმიგრანტები. მკვიდრი ინდიელი მოსახლ. უმრავლესობა კოლონიზაციის პერიოდში განადგურდა. ნაწილმა ასიმილაცია განიცადა. გადარჩენილი ტომები უმთავრესად მდ. ამაზონის აუზის შორეულ რ-ნებში ცხოვრობენ. რელიგია — კათოლიკური. არიან პროტესტანტებიც. შემორჩენილია აფრ. კულტები.

1970 ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 29,5 მლნ. კაცს (მთელი მოსახლ. 31,7%) შეადგენდა, აქედან სოფ. მეურნეობაში, სატყეო მეურნეობაში, თევზჭერასა და ნადირობაში დასაქმებული იყო 44,2%, მრეწველობასა და მშენებლობაში — 17,8%, ვაჭრობასა და ფინანსებში — 8,9%, ტრანსპორტსა და კავშირგაბმულობაში — 4,3%, დანარჩენ დარგებში — 24,8%.

მოსახლ. განლაგება ძალზე უთანაბროა. 92% ცხოვრობს 15 სანაპირო შტატში (ბ-ის ფართ. დაახლ. 1/3), მ. შ. ატლანტის ოკ. სანაპიროს ვიწრო ზოლში (ქვეყნის ტერიტ. 9%-მდე) თავმოყრილია ბ-ის მთელი მოსახლ. დაახლ. 1/2. ტერიტ. 40%-ზე მეტ ფართობზე (ამაზონასის, მატუ-გროსუს და სხვ. შტატები) მოსახლ. სიმჭიდროვე 1 *კმ²*-ზე 1 კაცზე ნაკლებია. ბ-ის მოსახლ. დიდი ნაწილი სოფლად ცხოვრობს, თუმცა ურბანიზაციის პროცესი სწრაფად მიმდინა-

რეობს. ქალაქის მოსახლ. 1940 შეადგენდა 30,1%-ს. 1970 წ. — 53,5%-ს.

### V. ისტორიული ნარკვევი

ბ-ის ტერიტ. უძველესი დროიდან დასახლებული იყო სხვადასხვა ინდიელი ტომებით, რ-ებიც XVI ს. დასაწყისამდე განვითარების პირველყოფილი თემურ-გვაროვნ. წყობილების საფეხურზე იდგნენ. 1500 ბ-ის ნაპირებს მიადგა პორტუგ. ზღვაოსანი პედრუ კაბრალი და ახლად აღმოჩენილი მიწები პორტუგ. სამფლობელოდ გამოაცხადა.

პორტუგალიელებს ბ-იდან გაჰქონდათ ძვირფასი წითელი ხე პაუ-ბრაზილი (pau-brasil), აქედან წარმოიშვა ამ ტერიტორიის სახელწოდება. XVI ს. 30-იან წლებში ბ-ის სანაპირო 13 საკაპიტნოდ დაიყო. 1549 აქ დაარსდა საგენერალგუბერნატორო, დედაქალაქი — ქ. სალვადორი (ბაია). პორტუგ. კოლონიზაციის შედეგად ბ-ში იქმნებოდა მსხვილი ფეოდ. მიწათმფლობელობა (სესმარია), სადაც იყენებდნენ ექსპლუატაციის ფეოდ. და მონურ ფორმებს. მსხვილი პლანტაციები მოითხოვდა დიდძალ მუშახელს. ამიტომ XVI ს. 30-იანი წლებიდან პორტუგალიელებმა დაიწყეს შავკანიანი მონების შემოყვანა. კოლონიებში აკრძალული იყო იმ საქონლის წარმოება, რ-იც მეტროპოლიიდან შემოჰქონდათ (ღვინო, ხორბალი, მცენარეული ზეთი და სხვ.). მოჰყავდათ მხოლოდ სიმინდი, ბამბა, ბრინჯი, შაქრის ლერწამი (ძირითადი კულტურა). ინდიელები და ზანგები დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ ექსპლუატატორებს. 1630 გაქცეულმა მონებმა პერნამბუკუს საკაპიტნოს ერთ-ერთ შორეულ რ-ნში დააარსეს სახელმწიფო — რესპ. *პალმარისი*, რ-მაც 1697-მდე იარსება. XVII—XVIII სს. მიჯნაზე მოეწყო ბრაზ. კოლონისტთა პირველი გამოსვლები (1684, 1720) პორტუგ. ხელისუფალთა წინააღმდეგ.

ოქროსა და ალმასის მოპოვებამ ბ. პორტუგ. უმდიდრეს კოლონიად აქცია. ე. წ. ოქროს ციებ-ცხელებამ ხელი შეუწყო ბ-ში ახ. ქალაქების დაარსებას, გზების გაყვანას, აფრიკიდან მონების დიდი რაოდენობით შემოყვანას. რიო-დე-ჟანეირო გახდა გარე სამყაროსთან ბ-ის დამაკავშირებელი მთავარი პუნქტი. 1763 დედაქალაქი სალვადორიდან რიო-დე-ჟანეიროში გადაიტანეს. XVIII—XIX სს. მიჯნაზე გამწვავდა ურთიერთობა კოლონიასა და მეტროპოლიას შორის, რ-იც ხელს უშლიდა ბ-ის ეკონ., პოლიტ. და კულტ. განვითარებას. ქვეყანაში განმათ. მოძრაობის ზრდაზე განსაკუთრებული გავლენა იქონია საფრ. დიდი რევ. იდეებმა. 1789 მინას-ჟერაისის პროვინციაში აღმოაჩინეს შეთქმულება, რ-იც მოაწყო ინკონფიდენტების საიდუმლო ორგანიზაციამ ჟოაკინ ჟოზე და სილვა შავიერის (*ტირადენტისი*) ხელმძღვანელობით. შეთქმულები მიზნად ისახავდნენ დამოუკიდებელი რესპუბლიკის შექმნასა და მონობის თანდათანობით გაუქმებას. 1797 პორტუგ. წინააღმდეგ აჯანყება დაიწყო ბაიის პროვინციაში. 1807 ნაპოლეონის ჯარების მიერ პორტუგ. ოკუპაციის შემდეგ სამეფო კარი რიო-დე-ჟანეიროში გაიქცა, რასაც შედეგად მოჰყვა ქვეყანაში სიახლეების შემოღება. 1815 ბ-მ მიიღო სამეფოს სტატუსი და „პორტუგალიის, ბრაზილიისა და ალგარვის გაერთიანებული სამეფოს" ნაწილი გახდა. ფორმალურად ბ. კოლონიად აღარ ითვლებოდა, თუმცა ქვეყანაში კვლავ პორტუგ. ადმინისტრაცია მოქმედებდა. პორტუგალიის ბურჟ. რევოლუციამ (1820) ბ-ში დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის ახ. აღმავლობა გამოიწვია. მეფე ჟუან VI იძულებული გახდა დაეტოვებინა ქვეყანა და რეგენტად თავისი შვილი პედრუ I დაესვა. მთელ ბ-ს მოედო განმათ. მოძრაობა, რ-ის ლოზუნგი იყო „თავისუფლება ან სიკვდილი!" 1822 წ. 7 სექტ. პედრუ I-მა ბ. დამოუკიდებელ იმპერიად გამოაცხადა. ეს დღე ეროვნ. დღესასწაულის დღედ იქცა. 1824 მარტში ბ. კონსტ. მონარქიად გამოცხადდა. პორტუგალია იძულებული გახდა 1825 ეცნო ბ-ის დამოუკიდებლობა. იმპერატორების პედრუ I-ისა (1822—31) და მისი ვაჟის პედრუ II-ის (1831—89) მმართველობის დროს ბ. დიდი ბრიტ. ეკონ. გავლენას დაექვემდებარა. ქვეყანაში გამძაფრდა ბრძოლა მონათმფლობელობის გაუქმებისათვის. 1824—30 და 1833—49 წლებში ბ-ს შეიარაღებული აჯანყების ტალღა მოედო. აჯანყებულები მოითხოვდნენ დემოკრ. რესპუბლიკის შექმნას.

XIX ს. II ნახევარში, მონათვაჭრობის აკრძალვის შემდეგ, მონის შრომა თანდათანობით თავისუფალთა შრომით შეიცვალა. კაპიტალ. ურთიერთობათა ჩამოყალიბების პროცესი დააჩქარა ევროპულმა იმიგრაციამ, რ-იც 50-იანი წლებიდან დაიწყო და განსაკუთრებით გაფართოვდა 80—90-იან წლებში. ყალიბდებოდა ბრაზ. ერი. 1865—70 ბ. არგენტინასა და ურუგვაისთან ერთად იბრძოდა პარაგვაის დანაწილებისათვის. ომის მსვლელობის დროს გაძლიერდა აბოლიციონისტური მოძრაობა. 1888 გამოვიდა ე. წ. ოქროს კანონი მონობის გაუქმების შესახებ, ხოლო 1889 წ. 15 ნოემბ. სახალხო, ანტიმონარქიული გამოსვლების შედეგად დაამხვეს იმპერატორი პედრუ II. ბ. ფედერ. რესპუბლიკად გამოცხადდა. მონობის გაუქმებამ მნიშვნელოვნად დააჩქარა ბ-ის კაპიტალ. განვითარება. ქალაქებში საწარმოთა ზრდას თან სდევდა მუშათა რაოდენობის ზრდა. XIX—XX სს. მიჯნაზე გაჩნდა პირველი პროფკავშირები და მუშათა ორგანიზაციები. 1896 ბ-ში უკვე რამდენიმე მარქსისტული წრე არსებობდა. სან-პაულუში გამოდიოდა გაზეთი „სოსიალისტა" („O Socialista"). 1905—07 დაიწყო მუშათა დემონსტრაციები და გაფიცვები რიო-დე-ჟანეიროში, სან-პაულუსა და სანტუსში.

XX ს. დასაწყისში გაძლიერდა აშშ-ის ეკონ. ექსპანსია ბ-ში. უცხ. კაპიტალი ქვეყნის ეკონომიკას მისთვის სასურველი გზით წარმართავდა. 1910 ბ. გახდა პანამერიკული კავშირის წევრი, 1917 კი ჩაება I მსოფლიო ომში ანტანტის მხარეზე.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით ბ-ში გაძლიერდა მუშათა მოძრაობა. დიდ ქალაქებში შეიქმნა მარქსისტული ჯგუფები. 1922 დაარსდა *ბრაზილიის კომუნისტური პარტია*. 1922 ივლ. აჯანყდა დედაქალაქის გარნიზონი, 1924 ივლ. — ქ. სან-პაულუს გარნიზონი. აჯანყება მთელ ქვეყანას მოედო. ა. ბერნარდისის (1922—26) და ვ. ლუის პერეირას (1926—30) მთავრობებმა ჩაახშვეს აჯანყებები.

1929—33 ეკონ. კრიზისმა ბ-ს დიდი ზარალი მიაყენა. 1930 ძალაუფლების ხელში ჩასაგდებად გაჩაღებული შეიარაღებული ბრძოლის შედეგად ქვეყანაში ფაქტობრივად ჟ. *ვარგასის* დიქტატურა დამყარდა. ეკონომიკაში შეიჭრა გერმ. და იტალ. კაპიტალი. 1933 დაარსდა ფაშისტური პარტია „ინტეგრალისტური მოძრაობა". 1935 მარტში შეიქმნა ანტიფაშისტური ეროვნ.-განმათ. ალიანსი. ივლისში მთავრობამ აკრძალა ალიანსის საქმიანობა. 1935 ნოემბ. ალიანსის ხელმძღვანელობით მოეწყო შეიარაღებული გამოსვლები. 1936 ვარგასმა გამოსცა დეკრეტი ხელფასის მინიმუმის შემოღების, სატრანსპორტო კომპანიის „ლოიდ ბრაზილეირუს" ნაციონალიზაციის, ხოლო 1938 ნავთობის საბადოთა ნაციონალიზაციის შესახებ და სხვ.; 1937 ნოემბ. ვარგასმა დაითხოვა კონგრესი, აკრძალა პოლიტ. პარტიები და ბ. გამოაცხადა (გამოაქვეყნა კონსტიტუცია) „ახალ სახელმწიფოდ".

1942 ბ-მ ომი გამოუცხადა გერმანიასა და იტალიას (1945 იაპონიას). მასების ზეგავლენით 1945 ვარგასმა გამოსცა პოლიტ. პატიმრების ამნისტია, კომპარტია იატაკქვეშეთიდან გამოვიდა. ამავე წელს დაარსდა ს.-დ. პარტია, ეროვნ.-დემოკრ. კავშირი, ბრაზ. ტრაბალისტური პარტია და სხვა. დამყარდა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან (1945 წ. 2 აპრ.). დემოკრ. მოძრაობის ზრდით დაშინებულმა რეაქციულმა ძალებმა 1945 ოქტ. მოაწყვეს მორიგი სამხ. გადატრიალება. მთავრობამ, რ-საც სათავეში ჩაუდგა გენ. ე. დუტრა (1946—51) მიიღო ახ. კონსტიტუცია, რ-შიც ნაწილობრივ აისახა მშრომელთა ბრძოლით მოპოვებული დემოკრ. უფლებები. მაგრამ 1947-იდან რეაქცია შეტევაზე გადავიდა. აიკრძალა კომპარტიის, კომუნისტური ახალგაზრდობის კავშირის, პროფკავშირების მშრომელთა კონფედერაციის საქმიანობა. 1947 ოქტ. ბ-მ დიპლ. ურთიერთობა გაწყვიტა სსრკ-თან. 1949 მაისში აიკრძალა მშვიდობის მომხრეთა მოძრაობა. აშშ-ის პირდაპირი კაპიტალდაბანდებანი ქვეყანაში 323 მლნ. დოლარიდან (1946) 803 მლნ. დოლარამდე (1951) გაიზარდა. მძლავრი ნაციონალისტური მოძრაობის შედეგად ხელისუფლების სათავეში კვლავ ჟ. ვარგასი (1951—54) ჩადგა. 1953 ვარგასმა შექმნა ნავთობის სახელმწ. კომპანია „პეტრობრაზი" და დააწესა სახელმწ. მონოპოლია ნავთობის მოპოვებასა და გადამუშავებაზე. ბ-ში გაძლიერდა საგაფიცვო მოძრაობა (1953 მონაწილეობდა 800 ათ. მუშა). მასების გავლენით ვარგასმა 1954 მაისში ორმაგად გაზარდა მუშებისა და მოსამსახურეების ხელფასის მინიმუმი (1951-თან შედარებით). რეაქციულმა წრეებმა შეთქმულების მომზადება დაიწყეს. ვარგასმა თავი მოიკლა. სამხ. წრეებმა და რეაქციამ სცადეს სამხ. დიქტატურის დამყარება, მაგრამ ხალხმა მასობრივი გამოსვლებით ჩაფუშა მათი გეგმები. ახ. მთავრობა, რ-საც პრეზიდენტი ჟ. *კუბიჩეკ დი ოლივეირა* (1956—60) ხელმძღვანელობდა, შედგებოდა როგორც პატრიოტულად განწყობილი მოღვაწეებისაგან, ისე რეაქციონერებისაგან.

50-იან წლებში ბ. აგრ. ქვეყნიდან აგრ.-ინდუსტრ. სახელმწიფოდ გადაიქცა. მაგრამ ბ-ის ეკონომიკის მრავალი დარგი უცხ. კაპიტალის ხელში რჩებოდა. სოფ. მეურნეობაში კვლავ ლატიფუნდიები ბატონობდა. 1960 ქვეყნის დედაქალაქი გახდა ქ. ბრაზილია.

1960 პრეზიდენტ ჟ. კუადროსის მთავრობა შეეცადა დიპლ. და სავაჭრო ურთიერთობა დაემყარებინა სსრკ-თან და სხვ. სოციალ. ქვეყნებთან, გაეუმჯობესებინა ქვეყნის ფინანს. მდგომარეობა, რამაც ამერ. მონოპოლიებთან დაკავშირებული რეაქციული წრეების უკმაყოფილება გამოიწვია. 1961 აგვ. კუადროსი იძულებული გახდა გადამდგარიყო. ნაციონალისტური ძალები წინ აღუდგნენ რეაქციას და შეძლეს პრეზიდენტად ვიცე-პრეზიდენტ ჟ. *გულარტის* გაყვანა. 1961 გულარტის მთავრობამ (1961—64) აღადგინა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან. 1961 შემოდგომაზე შეიქმნა ეროვნ. განთავისუფლების ფრონტი, რ-მაც გააერთიანა ნაციონალისტურად განწყობილი პატრ. ძალები. გულარტის მთავრობამ წამოაყენა აგრ., ფინანს., საბანკო, განათლებისა და სხვ. რეფორმების პროგრამა: 1963 დეკ-იდან 1964 მარტამდე მთავრობამ მიიღო დეკრეტები, რითაც შეზღუდა ქვეყნიდან უცხ. მონოპოლიების მიერ მოგების (10%) გატანა, გამოაცხადა ნავთობგადასამუშ. საწარმოთა ნაციონალიზაცია, გააუქმა კონცესიები სამთამადნო მრეწველობაში. საგარეო პოლიტიკის დარგში გულარტის მთავრობა მხარს უჭერდა საყოველთაო და სრულ განიარაღებას, მშვიდობიან თანაარსებობას.

ფურნასის ჰესი მდ. რიუ-გრანდიზე. მინას-ჟერაისის შტატი.

უდიდესი ქალაქები (ათ. კაცი, 1975)

| | |
|---|---|
| სან-პაულუ | 7199 |
| რიო-დე-ჟანეირო | 4858 |
| ბელუ-ორიზონტი | 1557 |
| რესიფი | 1250 |
| სალვადორი | 1237 |
| პორტუ-ალეგრი | 1044 |

კ. პორტინარი. «ავადმყოფი ბავშვი». 1940.

გულარტის მთავრობის საქმიანობას წინ აღუდგა პროიმპერიალისტური ბურჟუაზია, ლატიფუნდისტები, ეკლესიისა და არმიის ზედაფენა. 1964 წ. 31 მარტს ძალაუფლება ხელთ იგდო სამხ.-პოლიტ. დაჯგუფებამ, რ-საც გენ. უ. კასტელუ ბრანკუ ხელმძღვანელობდა. მისმა მთავრობამ (1964—67) დაითხოვა პოლიტ. პარტიები, დაამტკიცა ორი პოლიტ. დაჯგუფების — ეროვნ. განახლების კავშირისა და ბრაზილიის დემოკრ. მოძრაობის შექმნა (ეს უკანასკნელი ლეგალურ-ოპოზიციას წარმოადგენდა), გააუქმა კანონი ქვეყნიდან უცხ. საწარმოთა მოგების გატანის შეზღუდვის შესახებ, გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა კუბასთან.

1967 პრეზიდენტის პოსტი დაიკავა გენ. ა. და კოსტა ე სილვამ (1967—69), რ-იც ძირითადად იმავე სამხ.-პოლიტ. და სოც. ძალებს ემსახურებოდა, რ-საც მისი წინამორბედი მთავრობა. მთავრობის კურსი უცვლელი დარჩა. 1967—68 ქვეყანაში გაძლიერდა სტუდენტთა მოძრაობა, რ-იც მიმართული იყო მთავრობის წინააღმდეგ. მთავრობის წინააღმდეგ გამოვიდა აგრეთვე კათოლ. სამღვდელოების ნაწილი და ე. წ. ლეგალური ოპოზიციის ფართო ფრონტი, რ-ის საქმიანობა აკრძალა მთავრობამ 1968. გამწვავდა ურთიერთობა სამხ. დაჯგუფებებშიც. 1968 მთავრობამ პარლამენტი დაითხოვა, მთელი ძალაუფლება პრეზიდენტის ხელში მოექცა. 1969 აგვ. კოსტა ე სილვას ავადმყოფობის გამო ძალაუფლება ხელში აიღო სამხ. პირთაგან შემდგარმა ტრიუმვირატმა. ფაქტობრივად ეს სამხ. გადატრიალება იყო. ოქტ-ში ბ-ის პრეზიდენტად აირჩიეს გენ. ე. გარასტაზუ მედისი. მისმა მთავრობამ (1969—74) გააფართოვა ურთიერთობა ევრ. კაპიტალ. ქვეყნებთან: იაპონიასთან, აშშ-თან, სავაჭრო და ეკონ. კავშირი სსრკ-თან და სხვა სოციალ. ქვეყნებთან. ბ-ის მთავრობა ცდილობდა ლათ. ამერიკის ქვეყნების ლიდერის როლი ეთამაშა. 1974 წ. 15 მარტს შეიქმნა ახალი მთავრობა ერნესტო გაიზელის მეთაურობით. ახალი მთავრობა გამოდის ლათ. ამერიკის ქვეყნებთან შემდგომი „ურთიერთსასარგებლო თანამშრომლობის" მომხრედ და დიდ ყურადღებას უთმობს აფრიკისა და ახლო აღმოსავლეთის ნავთობის მწარმოებელ ქვეყნებთან ურთიერთობის გაფართოებას.

*ლიტ.*: Глинкин А. Н., Новейшая история Бразилии (1939—1959), М., 1961; Коваль Б. И., История бразильского пролетариата (1857 — 1967), М., 1968; Очерки истории Бразилии, М., 1962; Роша Помбу, История Бразилии, пер. с португ., М., 1962; Фако Р., Бразилия XX столетия, пер. с португ., М., 1962; Rocha Pombo J. F., Historia do Brasil, v. 1 — 10, Rio de J., 1905.


ბ. ჯორჯი. მამაკაცის პორტრეტი. ბრინჯაო 1944.


კ. სკლიარი. «მეშახტე». გრავიურა ლინოლეუმზე. 1952.

## VI. პოლიტიკური პარტიები და პროფკავშირები

ეროვნული განახლების კავშირი (Aliança Renovadora Nacional), შეიქმნა 1966, აერთიანებს ეროვნ. კონგრესში და შტატების საკანონმდებლო ასამბლეებში მთავრობის მომხრე პოლიტ. დაჯგუფებებს, რ-ებიც ძირითადად ყოფ. ეროვნ. დემოკრ. კავშირისა და ს.-დ. პარტიის წევრებისაგან შედგება. ბრაზილიის დემოკრატიული მოძრაობა (Movimento Democrático Brasileiro), შეიქმნა 1966, წარმოადგენს ლეგალურ ოპოზიციას, აერთიანებს ძირითადად ყოფ. ბ-ის ტრაბალისტური პარტიის წარმომადგენლებს. ბრაზილიის კომუნისტური პარტია (Partido Comunista Brasileiro), შეიქმნა 1922, მუშაობს არალეგალურად.

სამრეწველო მუშათა ეროვნული კონფედერაცია, შეიქმნა 40-იან წლებში, აერთიანებს 1 მლნ-მდე წევრს. ვაჭრობის მუშაკთა ეროვნული კონფედერაცია, შეიქმნა 1947, აერთიანებს 2,5 მლნ. წევრს. სახმელეთო ტრანსპორტის მშრომელთა ეროვნული კონფედერაცია, შეიქმნა 1953, აერთიანებს 500 ათ. წევრს. საკრედიტო დაწესებულებების მუშაკთა ეროვნული კონფედერაცია, შეიქმნა 1959, აერთიანებს 150 ათ. წევრს. სასოფლო-სამეურნეო მუშების ეროვნული კონფედერაცია, შეიქმნა 1963, აერთიანებს 1 მლნ-მდე წევრს. ბ-ის პროფკავშირები სახელმწ. კონტროლს ექვემდებარება. *გ. ბოლოთაშვილი.*

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** ლათ. ამერ. ქვეყნებს შორის ბ. ყველაზე დიდი ეკონ. პოტენციალის მქონე ქვეყანაა. 1965 მის წილად მოდიოდა კაპიტალ. სამყაროს მოსახლ. 4,13% და სამრეწვ. პროდუქციის 0,83%. ეკონ. ჩამორჩენილობის მიზეზი იყო როგორც ფეოდ. პორტუგ. ხანგრძლივი კოლონ. ბატონობა, რ-იც ამუხრუჭებდა ქვეყნის სოც.-ეკონ. პროგრესს, ისე უცხ. კაპიტალის შეჭრა, რამაც უარყოფითი გავლენა იქონია კაპიტალ. განვითარების პროცესზე. II მსოფლიო ომამდე ბ-ში ჭარბობდა ინგლ. კაპიტალი, 40—50-იან წლებში გაიზარდა აშშ-ის კაპიტალდაბანდებანი, 60-იან წლებში გაძლიერდა გფრ-ის, შემდეგ კი იაპ. მონოპოლიათა პოზიციები.

II მსოფლიო ომის შემდეგ შეიქმნა ეკონ. სახელმწ. სექტორი, რ-ის ხელთაა რკინიგზები, კავშირგაბმულობა, საზღვ. ტრანსპ. ნაწილი, ნავთობის მოპოვება და მისი გადამუშავების დიდი წილი, ელექტროენერგიის წარმოების ნაწილი, რკინის მადნისა და ქვანახშირის მოპოვება, შავი მეტალურგიის მნიშვნელოვანი ნაწილი.

**მრეწველობა.** II მსოფლიო ომამდე ბ-ს ჩამორჩენილი მრეწვ. ჰქონდა, პროდუქციის დაახლ. 2/3 საფეიქრო-სამკერვალო და კვების მრეწველობაზე მოდიოდა. ომის შემდეგ ინდუსტრიალიზაციის პროცესი დაჩქარდა. 50-იანი წწ. შუა ხანებიდან დაიწყეს ავტომობილების, მაცივრების, ტელე- და რადიოაპარატურის წარმოება, 60-იანი წლებიდან განვითარდა ჩარხთმშენებლობა, ენერგეტ. მანქანათმშ., გემთმშენებლობა. მთელი სამრეწვ. პროდუქციის ნახევარზე მეტს იძლევა სან-პაულუს შტატი, რიო-დე-ჟანეიროსა და მინას-ჟერაისის შტატებთან ერთად კი თითქმის 80%-ს. სამრეწვ. პროდუქციის დაახლ. 2,3%-ს იძლევა სამთომოპოვებითი მრეწველობა. რკინის მადნის მარაგით ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა კაპიტალ. სამყაროში. მოპოვებული მადნის დაახლ. 3/4-ს იტაბირის საბადო იძლევა. მანგანუმის მადნის მარაგი დაახლ. 75 მლნ. ტონაა, მოპოვებული მადნის 2/3-ს სერა-დუ-ნავიუს (ამაპა) მაღაროები იძლევა, ბ-ში ბოქსიტების, ვოლფრამისა და ტყვიის მადნის დიდი მარაგია. არის აგრეთვე სპილენძის, თუთიის კალის, ნიკლის მადნის საბადოები, მაგრამ მათი მოპოვება უმნიშვნელოა. ბ. მსოფლიო ბაზარს (უმთავრესად აშშ-ს) აწვდის დიდი სტრატეგიული მნიშვნელობის სასარგებლო წიაღისეულს: ნიობიუმს, ბერილიუმს (მათი მოპოვებითა და გატანით ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა კაპიტალ. სამყაროში), ტანტალს, ცირკონს და სხვ. უკანასკნელ წლებში აღმოჩენილია ნავთობის მნიშვნელოვანი საბადოები.

ენერგეტიკა, მიუხედავად მნიშვნელოვანი განვითარებისა, მაინც დაბალ დონეზეა. გამოკვლეული ჰიდროენერგორესურსების სიდიდით (72,2 მლნ. *კვტ*, 1968, შეფასება) ბ. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა მსოფლიოში. ელსადგურების დადგმული სიმძლავრე 15,8 მლნ. *კვტ*-მდეა (1973), აქედან დიდი ნაწილი ჰესებზე მოდის.

დამუშავებითი მრეწველობის სტრუქტურა ომის შემდგომ პერიოდში მნიშვნელოვნად შეიცვალა. 1939 მისი პროდუქციის პირობითად წმინდა ღირებულების 35,9% მოდიოდა კვების, 23,1% — საფეიქრო მრეწველობაზე, 1969 კი — 20% ქიმ., ქიმ.-ფარმაცევტულ და ნავთობგადასამუშ. მრეწველობაზე, 18,1% — კვების მრეწველობაზე, 18% — მანქანათმშენებლობასა და ლითონდამუშავებაზე.

შავ მეტალურგიაში წამყვანი როლი ენიჭება სახელმწიფოს; იგი აკონტროლებს ქ-ების ვოლტა-რედონდის (რიო-დე-ჟანეიროს შტ.) და პიასაგუერის (სან-პაულუს შტ.) მეტალურგიულ და იტაბირის (მინას-ჟერაისის შტ.) სპეც. ფოლადის ქ-ნებს. 60-იან წლებში დიდი მნიშვნელობა მოიპოვა ალუმინის წარმოებამ, რ-საც აკონტროლებს აშშ-ისა და კანადის კაპიტალი. ალუმინის ქ-ნები აგებულია ქ. პოსუს-დი-კალდასში, აგრეთვე ქ-ების ორუ-პრეტუს (მინას-ჟერაისის შტ.) და სოროკაბის (სან-პაულუს შტ.) მახლობლად.

მანქანათმშენებლობასა და ლითონდამუშავებაში წამყვანია სატრანსპ. მანქანათმშ., განსაკუთრებით ავტომშენებლობა. ავტომობილების წარმოების თითქმის 2/3 დას. გერმ. კაპიტალს ეკუთვნის, დანარჩენი — აშშ-ის, იაპ., იტალ. და შვეციის კაპიტალს. გემებს აგებს 3 დიდი და რამდენიმე პატარა გემთსაშენი. ყველა დიდი გემთსაშენი თავმოყრილია გუანაბარის უბეში. მათ იაპ., ნიდერ. და დას. გერმ. კაპიტალი აკონტროლებს. ტრაქტორებს აწარმოებს 9 უცხ. ფირმა. ელექტროტექ. მრეწვ. უშვებს მძიმე ელექტრომოწყობილობას, საყოფაცხოვრებო მანქანებსა და ხელსაწყოებს, რადიომიმღებებს, ტელევიზორებს და სხვ.

ქიმ. მრეწვ. უშვებს კაუსტიკურ სოდას, სიმჟავეებს, საღებავებს, აზოტოვან და ფოსფოროვან სასუქებს, სინთეზურ ბოჭკოსა და პლასტმასას, სამკურნ. და ფეთქებად ნივთიერებებს. განვითარდა ნავთობგადამუშავება ქ-ებში რიო-დე-ჟანეიროსა და კუბატანში (სან-პაულუს შტ.); უდიდესი ნავთობგადასამუშ. ქ-ნები სახელმწიფოს ეკუთვნის.

ვითარდება აგრეთვე ცემენტის, რეზინისა და ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა. მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ტრად. დარგებს — საფეიქრო და კვების მრეწველობას, რ-შიც ეროვნ. კერძო კაპიტალი ჭარბობს. საფეიქრო პროდუქციის თითქმის 2/3-ს ბამბეულის მრეწვ. იძლევა. მისი დიდი ნაწილი საექსპორტოა. პროდუქციის დაახლ. 1/2-ს ქ. სან-პაულუს საწარმოები იძლევა. საექსპორტო პროდუქციაზე მუშაობს კვების მრეწვ. ზოგიერთი დარგი, მ. შ. შაქრის, ხორცის, ზეთსახდელი და თამბაქოს. მრეწვ.; პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ.

მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1953 | 1960 | 1972 |
|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 10,3 | 22,9 | 56,3 |
| ქვანახშირი (ათ. *ტ*) . . . . . | 2025 | 2330 | 5858 |
| ნავთობი (ათ. *ტ*). | 120 | 3870 | 9712[1] |
| რკინის მადანი (ათ. *ტ*) . . . | 3617 | 9345 | 35000 |
| მანგანუმის მადანი (ათ. *ტ*) . . . | 196 | 999 | 1582[2] |
| თუჯი (ათ. *ტ*) . | 894 | 1783 | 5297 |
| ფოლადი (ათ. *ტ*) | 1016 | 2260 | 6510 |
| ალუმინი (ათ. *ტ*) | 1,2 | 18,2 | 97 |
| ცემენტი (ათ. *ტ*) | 1655 | 4474 | 10924 |
| ავტომობილი (ათ. ც.) | — | 133,1 | 608 |

[1] ათ. $მ^3$. [2] 1971.

**სოფლის მეურნეობაში** გაბატონებულია მსხვილი მემამულური და კაპიტალ. (მ. შ. უცხ.) მიწათმფლობელობა. მიწათმოქმედებაში ჩაბმული მოსახლ. 80%-ზე მეტი უმიწაწყლოა. დამუშავებულია ქვეყნის ფართობის მხოლოდ 3,5%. აგროტექნიკა ძალზე ჩამორჩენილია, მოსავლიანობა — დაბალი. სას.-სამ. პროდუქციის ღირებულების და-

ახლ. 2/3-ს მემცენარეობა იძლევა. მხოლოდ 5 მთავარი საექსპორტო კულტურის — ყავის, კაკაოს, ბამბის, შაქრის ლერწმისა და ბრინჯის წილად მოდის მთელი ნათესი ფართობის თითქმის 45% და მიწათმოქმედების პროდუქციის ღირებულების 60%. უმნიშვნელოვანესი საპლანტაციო კულტურაა ყავა (მოსავალი 1608 ათ. *ტ*, 1972), რ-ის წარმოებით ბ. I ადგილზეა მსოფლიოში. პროდუქციის 95%-ს იძლევა პარანის, სან-პაულუს, მინას-ჟერაისისა და ესპირიტუ-სანტუს შტატები. კაკაოს (159 ათ. *ტ*) წარმოებით ბ. III ადგილზეა მსოფლიოში (განისა და ნიგერიის შემდეგ); თითქმის მთელი პლანტაციები თავმოყრილია ილიეუსის რ-ნში (ბაიის შტ.). ბამბისა (642 ათ. *ტ*) და შაქრის ლერწმის მოსავლის (79754 ათ. *ტ*, 1971) თითქმის 60%-ს ბ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილი იძლევა. საექსპორტოა ბრინჯი, სიზალი, ფორთოხალი, ბანანი, ანანასი და სხვ. ბანანის მოსავლით ბ. I ადგილზეა კაპიტალ. ქვეყნებს შორის, ფორთოხლის მოსავლით კი — მეორეზე (აშშ-ის შემდეგ). ბ-ის სამხრ. ნაწილში განვითარებულია მეთამბაქოეობა და მევენახეობა. მთელი ნათესი ფართობის დაახლ. 1/2 უჭირავს სიმინდს, ლობიოს და მანიოკს. თესავენ აგრეთვე ხორბალს (ხორბლის თითქმის 80% შეაქვთ), ქერს, შვრიას.

მეცხოველეობა იძლევა სას.-სამ. პროდუქციის ღირებულების დაახლ. 1/3-ს. იგი უმთავრესად საზორცე მიმართულებისაა. 1970/71 ბ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 97,3, ღორი — 67, ცხვარი — 24,5. მეცხოველეობის პროდუქციის ნაწილი (ხორცი, მატყლი, ტყავი) საექსპორტოა. თევზჭერა უმნიშვნელოა.

ტყის დიდი სიმდიდრე ნაკლებად არის გამოყენებული. ამაზონის ტყეებში აგროვებენ კაუჩუკს (დაახლ. 30 ათ. *ტ* წლიურად), ბრაზ. კაკალს, კარნაუბის ცვილს, ბ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში — ზეთის პალმისა და ზეთის ხის ნაყოფს, ბ-ის ზეგნის სამხრ. ნაწილში კი — „პარაგვაის ჩაის". აქვე ამზადებენ სამშენებლო ხე-ტყეს (უმთავრესად არაუკარია).

**ტრანსპორტი.** ბ-ის ტერიტორიის დიდი ნაწილი მოკლებულია სახმელეთო გზებს. შიგა ტვირთბრუნვის 70%-ზე მეტი მოდის საავტ. ტრანსპორტზე. საავტ. გზების სიგრძე 1218 ათ. *კმ*, მ. შ. 56,6 ათ. *კმ* მაგარსაფრიანი (1971). 1971 ბ-ში იყო 3,1 მლნ. ავტომანქანა, აქედან 2,5 მლნ. — მსუბუქი, 0,6 მლნ. — სატვირთო. რკინიგზის საერთო სიგრძე დაახლ. 31,4 ათ. *კმ*, აქედან 2,7 ათ. *კმ* ელექტრიფიცირებულია (1971). სამდ. ტრანსპ. უმთავრესად ადგილ. მნიშვნელობისაა. გაცილებით მნიშვნელოვანია ტვირთის საკაბოტაჟო გადაზიდვა. უდიდესი საზღვ. ნავსადგურებია: რიო-დე-ჟანეირო, ტუბარანი, სანტუსი, პორტუ-ალეგრი და სხვ. მგზავრთა გადაყვანაში მნიშვნელოვან როლს ასრულებს ავიატრანსპორტი.

**საგარეო ვაჭრობას** ქვეყნისათვის განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს. 1973 ექსპორტმა შეადგინა 6198 მლნ. დოლ., იმპორტმა — 6074 მლნ.; გააქვთ ყავა, რკინის მადანი, ბამბა, შაქარი, კაკაოს მარცვალი და ზეთი, მერქანი, ხორცი, მატყლი, ტყავი. შეაქვთ მანქანები, სხვადასხვა მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, ქიმ. პროდუქტები, სურსათი, საწვავი და საცხები ზეთები. 1973 აშშ-ის წილად მოდიოდა (ღირებულებით) ექსპორტის 18,1% და იმპორტის 28,5%, ევრ. ეკონ. გაერთიანებაში შემავალი ქვეყნების წილად, შესაბამისად, 37% და 28,3%. სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებზე მოდიოდა ექსპორტის 5% და იმპორტის 1,5%.

*ლიტ.*: Бразилия. Экономика. Политика. Культура, М., 1963; Лукашова Е. Н., Южная Америка, М., 1958.

### VIII. შეიარაღებული ძალები

ბ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალებისა და სამხ.-საზღვ. ძალებისაგან. საერთო რაოდენობა აღემატება 210 ათ. კაცს (1972), მთავარსარდალია პრეზიდენტი. არმია კომპლექტდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების საფუძველზე. სახმელეთო ჯარები (დაახლ. 140 ათ. კაცი) შედგება 7 ქვეითი, 1 სატანკო, 1 საჰაერო-სადესანტო, 4 კავალერიის (მექანიზებული) დივიზიისა და რამდენიმე ცალკეული ქვეითი ბატალიონისაგან. სამხ.-საჰაერო ძალების შემადგენლობაში შედის დაახლ. 30 ათ. კაცი, 650-ზე მეტი თვითმფრინავი და შვეულმფრენი. სამხ.-საზღვ. ძალების შემადგენლობაშია დაახლ. 40 ათ. კაცი, 90 ხომალდზე მეტი, საზღვ. ავიაცია — დაახლ. 20 ნავსაწინაღო თვითმფრინავი და შვეულმფრენი, საზღვ. ქვეითი ჯარი. ძირითადი სამხ.-საზღვ. ბაზებია: რიო-დე-ჟანეირო, ბელენი, ნატალი, რესიფი, სალვადორი.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1968—69 შობადობა შეადგენდა 43-ს ყოველ 1 ათ. მცხოვრებზე, სიკვდილიანობა — 18-ს, ბავშვთა სიკვდილიანობა—112-ს ყოველ 1 ათ. ცოცხლად შობილზე. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა დაახლ. 56 წელია (1971). კვლავ აღინიშნება შავი ჭირის, ქოლერის, ყვითელი ცხელების შემთხვევები, გავრცელებულია ტრაქომა და კეთრი. 1971 სიკვდილიანობის ძირითად მიზეზს (40%) ინფექციური დაავადებები შეადგენდა. 1970 ბ-ში იყო 3,8 ათ. საავადმყოფო 254,4 ათ. საწოლით (3,8 საწოლი 1 ათ. მცხ-ზე), მ. შ. სახელმწიფოს ეკუთვნოდა საწოლთა ფონდის 50%. საავადმყოფოს გარეშე დახმარებას მოსახლეობას უწევდა საავადმყოფოფოების 2,2 ათ. განყ-ბა, 1,8 ათ. ამბულატორია, 254 ჯანმრთელობის ცენტრი, 2,3 ათ. სამედ. და 87 სასწრაფო დახმარების პუნქტი. 1970 მუშაობდა 47,502 ექიმი (1 ექიმი 2 ათ. მცხ-ზე), 25,9 ათ. კბილის ექიმი, 19,6 ათ. ფარმაცევტი, დაახლ. 2,0 ათ. ბებიაქალი, 6,0 ათ. სამედ. და, 22,0 ათ. სამედ. დის თანაშემწე. ექიმების უმრავლესობა კერძო პრაქტიკას ეწევა. ავადმყოფობის შემთხვევაში სოც. დაზღვევით სარგებლობს მოსახლ. დაახლ. 30%. ექიმებს ამზადებს 73 სამედ. სკოლა. არის 41 კბილის ექიმთა, 26 ფარმაცევტული და 39 მედდების სკოლა. 1971 ჯანდაცვაზე დაიხარჯა ფედერალური ბიუჯეტის 1,4%.

### X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

პირველი სკოლები ბ-ის ტერიტორიაზე გახსნეს იეზუიტებმა XVI ს. შუა წლებში. იეზუიტების განდევნის შემდეგ მათი სკოლები დახურეს. მთავრობამ გახსნა საერო სკოლები. 1946 კონსტიტუციით დაკანონდა სავალდებულო უფასო დაწყ. სწავლება, რაც ფაქტობრივად არ განხორციელებულა. ბ-ში დედობრივი სკოლები და საბავშვო ბაღებია (3-იდან 7 წლამდე ასაკის ბავშვებისათვის); ქალაქის დაწყ. სკოლები 5-წლიანია. სოფლად დაწყ. სკოლები 3-წლიანია (1975 დაწყ. სკოლაში სწავლობდა 10 ათ-ზე მეტი მოსწავლე). საშ. 7-წლიანი სკოლები იყოფა 2 საფეხურად — 4-წლიანი გიმნაზიები და 3-წლიანი კოლეგიები. (1975 სწავლობდა 1800 ათ-ზე მეტი მოსწავლე). 4-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე მუშაობენ 2-წლიანი სახელოსნო სკოლები, 5-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე — 6—7-წლიანი პროფ. სკოლები (კომერც., სამრეწვ. და სას.-სამ.), რ-ებსაც სწავლების 2 ციკლი აქვთ (4 და 2—3 წელი). 1975 სასწ. წ. პროფ. სკოლებში სწავლობდა 412 ათ-ზე მეტი მოსწავლე. დაწყ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებენ 7-წლიანი ნორმალური სკოლები, რ-ებიც მუშაობენ 5-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე (1975 სასწ. წ. 265 ათ-ზე მეტი მოსწავლე), საშ. სკოლების მასწავლებლებად უმეტესად მუშაობენ უნივერსიტეტდამთავრებული პირები.



ატლანტის ოკეანის სანაპირო. სან-პაულუს შტატი.

ბ-ში 45 უნ-ტია, 3 ტექ. უმაღლესი სასწავლებელი, 2 უმაღლესი მუს. სასწავლებელი. უმაღლესი სასწავლებლების ნახევარზე მეტი კერძოა. უდიდესი უნ-ტებია: ბ-ისა (1920, რიო-დე-ჟანეირო) და სან-პაულუსი (1934). 1961 უნ-ტი დაარსდა ახ. დედაქალაქში — ქ. ბრაზილიაში. 1975 სასწ. წ. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 250 ათ-ზე მეტი სტუდენტი.

სამეცნ. კვლ. მუშაობის ცენტრებია: ბ-ის მეცნ. აკადემია (დაარსდა 1916), უნ-ტები, კვლ. ინ-ტები და სხვ. სამეცნ. დაწესებულებანი.

უდიდესი ბ-კებია: ეროვნული (1810; 2 მლნ-მდე ტ.), პორტუგ. სამეფო სამკითხველო დარბაზი (1837; 1200 ათ. ტ.), საგარეო საქმეთა სამინისტროსი (1906; 240 ათასზე მეტი ტ.) — ყველა რიო-დე-ჟანეიროში, მუნიციპალური (1925, 400 ათ. ტ.) სან-პაულუში. მთავარი მუზეუმებია: ეროვნული (1818), ეროვნ.-ისტ. (1922), ნატიფი ხელოვნ. ეროვნ. (1938) — ყველა რიო-დე-ჟანეიროში, თანამედროვე ხელოვნ. (1946) და ეთნოგრ. (1934) — სან-პაულუში.



ა ლ ე ი ჟ ა დ ი ნ ი უ. წინასწარმეტყველის ქანდაკება ბონ-ჟეზუს-დი-მატოზინიუსის ეკლესიის კიბეზე. კონგონიასი. 1805-მდე.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

პირველი გაზეთი ბ-ში 1809 გამოიცა. 1973 გამოდიოდა დაახლ. 250 ყოველდღიური გაზეთი, მათგან მნიშვნელოვანია: რიო-დე-ჟანეიროში — „გლობუ" („O Globo", 1925-იდან, ტირაჟი 197 ათ. ც.), „ჟორნალ დუ ბრაზილი" („Jornal do Brasil", 1891-იდან, ტირაჟი 120 ათ. ც.), „დიარიუ დი ნოტისიასი" („Diário de Noticias", 1930-იდან, ტირაჟი 70 ათ. ც.), სან-პაულუში — „ესტადუ დი სან-პაულუ" („O Estado de São Paulo", 1875-იდან, ტირაჟი 180 ათ. ც.), „დიარიუ დი სან-პაულუ" („Diário de São Paulo", 1929-იდან, ტირაჟი 85 ათ. ც.).

ბ-ის ოფიც. საინფორმაციო სააგენტოა „აჟენსია ნასიონალი" (Agência Nacional), დაარსდა 1934 რიო-დე-ჟანეიროში.

ბ-ში რადიოგადაცემები დაიწყო 1921-იდან, ტელეგადაცემები — 1952-იდან. რადიო- და ტელეგადაცემები მიმდინარეობს პორტუგ. ენაზე. ბ-ში რადიოსა და ტელევიზიის დიდი გაერთიანებებია: ბ-ის რადიო- და ტელესადგურების ასოციაცია, გაზეთებისა და რადიოსადგურების ასოციაცია. რადიო- და ტელეგადაცემებს ძირითადად ახორციელებენ კერძო სადგურები, რ-ებსაც კონტროლს უწევს ტელეკავშირის ეროვნ. დეპარტამენტი.

### XII. ლიტერატურა

ბ-ის ლიტ-რა პორტუგალიურენოვანია. ამ ენაზე შეერწყა ერთმანეთს პორტუგალიელთა, ინდიელთა და ზანგური ფოლკლორული ტრადიციები; შეიქმნა ბრაზ. ზეპირსიტყვიერება. პირველი ლიტ. ძეგლები



რესიფე. ქალაქის ერთ-ერთი ნაწილი.

პორტუგ. მოგზაურებსა და მისიონერებს მიეკუთვნება (წერილები, ტრაქტატები, აბ. ქვეყნისა და მის მკვიდრ ინდიელთა ყოფა-ცხოვრების აღწერა, ქრონიკები). XVII ს-ში გავრცელდა ბაროკოს სტილი და *გონგორიზმი* [პოეტები ტეიშეირა პინტუ (დაახლ. 1540–1618) და მ. ბოტელიო დე ოლივეირა (1636–1711)]. XVIII ს. ლიტ-რაში ერთდროულად არსებობდა კლასიციზმისა და განმანათლებლობის ტენდენციები, თვალსაჩინო იყო *არკადიის* ესთეტიკის გავლენაც. ქვეყნის დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის პერიოდში იქმნებოდა პატრიოტული ნაწარმოებები (ჟ. ბ. და გამა, 1741–95; ჟ. დი სანტა-რიტა დურანი, 1722–84; მ. და სილვა ალვარენგა, 1749–1814). ამ პერიოდის მრავალი გამოჩენილი მოღვაწე (ტ. ა. *გონზაგა*; კ. მ. და კოსტა, 1729–89; ი. ჟ. დი ალვარენგა პეიშოტუ, 1744–93 და სხვ.) დაუკავშირდა ანტიპორტუგ. მოძრაობას „ინკონფიდენსიას". XIX ს. 30-იანი წლებიდან დამკვიდრდა რომანტიზმი, რ-ის წარმომადგენლები იბრძოდნენ ენისა და ლიტ-რის თვითმყოფადობისათვის. რომანტიზმის ე. წ. ინდიანისტურმა მიმართულებამ შემოქმედების ცენტრში დააყენა ქვეყნის მკვიდრი ინდიელი; მისი ადათ-წესები (დ. ჟ. *გონსალვეს დი მაგალიაინსი*; ა. გონსალვეს დიასი, 1823–63; ჟ. დი ალენკარი, 1829–77; ბ. გიმარაინსი, 1825–84). შემდგომში გავრცელდა სოფლის პატრიარქალური ცხოვრების ამსახველი ლიტ-რა. 50–60-იანი წწ. რომანტიკოს პოეტთა შემოქმედებაში მომძლავრდა სევდისა და სასოწარკვეთილების მოტივები (მ. ა. ალვარიშ დი აზევედუ, 1831–52; კ. ჟ. დი აბრეუ, 1837–60; ლ. ნ. ფაგუნდის ვარელა, 1841–75). აბოლიც. მოძრაობას დაუკავშირდა პოეტ ა. კასტრუ ალვისის (1847–71) შემოქმედება. XIX ს. 70–80-იან წლებში შეიქმნა ნატურალისტური სკოლა, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ ე. ინგლეს დი სოზა (1853–1918), ჟ. რიბეირუ (1845–90) და სხვ. ამ სკოლის მამამთავრის ა. აზევედუს (1857–1913) რომანები გასცდნენ ნატურალიზმის ფარგლებს და ნიადაგი მოუმზადეს რეალისტურ ლიტ-რას. კრიტ. რეალიზმის უდიდესი წარმომადგენელი იყო *ჟ. მ. მაშადუ დ'ასისი*. XIX – XX სს. მიჯნაზე მნიშვნელობა მოიპოვა „რეგიონალისტურმა" ანუ ქვეყნის სხვადასხვა რ-ნის ბუნებისა და ადგილ. მაცხოვრებელთა ადათ-წესების ამსახველმა ლიტ-რამ. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ე. და კუნიას (1866–1909) მეცნ.-მხატვრულ შრომას „სერტანები" (1902), რ-იც განიხილავდა მიწისათვის გლეხობის ბრძოლის საკითხს. ეს თემა დომინანტური გახდა მომდევნო პერიოდის რეალისტურ ლიტ-რაში. XIX ს. პოეზია პარნასელთა და სიმბოლისტთა გავლენას განიცდიდა (ო. ბილაკი, 1865–1918; რ. კორეა, 1860–1911; ა. დი ოლივეირა, 1859–1927; ჟ. დე კრუს ი სოზა, 1862–98; ა. დი გიმარაინსი 1870–1921). მოდერნისტები მ. დი ანდრადი (1893–1945), ჟ. ო. დი ანდრადი (1890–1954), მ. ბანდეირუ (დ. 1886), ჟ. დი ლიმა (1893–1953) და სხვ., ფორმალისტურ ექსპერიმენტატორობასთან ერთად, განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდნენ ეროვნ. სტილის ჩამოყალიბებას, ფოლკლორს, ინდიანიზმსა და ზანგთა ცხოვრებას. 40 – 50-იან წლებში გაფართოვდა პროგრ. მწერალთა წრე, რ-ებიც ცდილობდნენ სოციალ. რეალიზმის მეთოდების დაუფლებას. ამ მწერალთაგან აღსანიშნავია ბრაზ. ლიტ-რის უდიდესი წარმომადგენელი *ჟ. ამადუ*, აგრეთვე დ. ჟურანდირი (დ 1909), ე. ვერისიმუ (დ. 1905), ჟ. გიმარაინს როზა (1908–68), მ. პალმერიუ (დ. 1916) და სხვ.

*ლიტ.*: Брандао О., Бразилия. Литература, წგნ.: Страны Латинской Америки, М., 1949; Тертерян И. А., Бразильский роман XX века, М., 1965; Торрес-Риосеко А., Большая латиноамериканская литература, пер. с исп., М., 1972.



რიო-დე-ჟანეირო. სასტუმრო «ნაციონალი» 1971. არქიტექტორი ო. ნიმეიერი.

## XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ბ-ში შემორჩენილია ძვ. ინდიელების კულტ. ნაშთები (უმთავრესად ამაზონის რ-ნში) — ქვის ქანდაკება, გეომ. ორნამენტით შემკული კერამიკა, გამოსახულებანი კლდეზე. პორტუგალიელთა შესვლის შემდეგ ზღვის სანაპიროზე აშენდა ქ-ები (სალვადორი, რესიფი, რიო-დე-ჟანეირო), სოფლად — გამაგრებული კარმიდამოები — ფაზენდები. XVIII ს. ქ-ებში ჩამოყალიბდა ბრაზ. ბაროკოს თვითმყოფადი არქიტექტურა.

XIX ს. დასაწყისში, დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1822), ბ-ის კულტურაში მომძლავრდა საერო საწყისი. ბ-ის არქიტექტურაში დამკვიდრდა ბაროკოს ტრადიციებთან შეხამებული ფრანგ. კლასიციზმის პრინციპები. ფრანგ. კლასიციზმისა და რომანტიზმის გავლენით ბ-ში ყალიბდება ფერწერაც (ნ. ა. ტონე და მისი შვილი ფ. ე. ტონე). XIX ს. II ნახევარში და XX ს. დასაწყისში იზრდება ქალაქები, რ-ებშიც ევრ. გავლენით შენდება ეკლექტიკური ხასიათის, ხოლო მოგვიანებით — „*მოდერნის*" სტილის შენობები.

XX ს-ში დაიწყო დამოუკიდებელი გზის ძიება არქიტექტურაში. ეროვნ. ტრადიციების საფუძველზე შეიქმნა „ნეოკოლონიური სტილი". 30-იანი წწ. დასასრულიდან იქმნება თანამედროვე არქიტ. თვითმყოფადი ბრაზ. სკოლა (განათლებისა და ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროს შენობა რიო-დე-ჟანეიროში, 1937–43, არქიტ. ლ. კოსტა, ო. ნიმეიერი, ა. ე. რეიდი და სხვ.); ძვ. ქ-ების რეკონსტრუქციასთან ერთად აშენდა ახ. ქ-ები — ბელუ-ორიზონტი, გოიანია და ორიგინალურად ჩაფიქრებული ახ. დედაქალაქი *ბრაზილია* (არქიტ. ლ. კოსტა, ო. ნიმეიერი და სხვ.). მშენებლობაში ფართოდ იყენებენ რკინა-ბეტონს, ალუმინს, სხვადასხვა ფორმის გარსულ კამარებს, ცხელი კლიმატური პირობების შესაფერ აჟურულ და გასაწევ კედლებს. ავინები და ლოჯიები მოპირკეთებულია (მოზაიკა, შორენკეცი, მინის ფილები). თანამედროვე ფორმები ხშირად ტრად. და ხალხ. ხუროთმოძღვრებასთანაა შეხამებული, ბაღებით დაკავშირებული უნიკალური შენობები და მდიდრული კერძო სახლები (არქიტ. რ. ბურლე მარქსი) შემკულია ქანდაკებებითა და მონუმ. ფერწერით, მათ გვერდით ღარიბთა ქოხმახებია. 20-იან წლებში შეიქმნა ბ-ის ახ. სახვითი ხელოვნება (მისი ერთ-ერთი წყაროა მოძრაობა „თანამედროვე ხელოვნების კვირეული", სან-პაულუ, 1922), რ-შიც სოციალ. რეალიზმის ხასიათის ძიებანი სუბიექტივისტურ ექსპერიმენტებთანაა გადახლართული. ამასთან ერთად ვითარდება ექსპრესიონიზმი (ლ. სეგალი), აბსტრაქციონიზმი და უახლესი მოდერნისტული მიმდინარეობანი. გამოირჩევა ბ-ის დემოკრ. გრაფიკა (ო. გოელდი, კ. სკლიარი, რ. კაცი), ქანდაკება (ბ. ჯორჯი, ვ. ბრეშერე).

*ლიტ.*: Выставка современной графики Бразилии. Каталог, М., 1958; Полевой В. М., Искусство стран Латинской Америки, М., 1967 (ბიბლიოგრ.).



რიო-დე-ჟანეირო. ქალაქის საერთო ხედი. მარჯვნივ — მთა პან-დი-ასუკარი («შაქრის თავი»). მარცხნივ, წინა პლანზე — კორკოვადუს ბორცვი ქრისტეს ქანდაკებით (1931, ფრანგი მოქანდაკე პ. ლანდოვსკი).

## XIV. მუსიკა

ბ-ის მუსიკა ევრ. (ძირითადად პორტუგალიური), აფრ. და ინდიელთა მუსიკის თავისებური ნაზავია. ზანგურ მუსიკასთან კავშირზე მიუთითებს ბ-ის მუსიკაში გავრცელებული სინკოპირებული რიტმები, ხმაურა-დასარტყამი საკრავები, სასიმღერო-საცეკვაო ფორმები: „ლუნდუ", „სამბა".

ბ-ის პირველი კომპოზიტორები არიან: ჟ. ნ. გარსია და მისი მოწაფე ფ. მ. და სილვა (ეროვნ. ჰიმნის ავტორი, 1831).

ბრაზ. მუსიკის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანა გამოჩენილმა კომპოზიტორმა, დირიჟორმა, ფოლკლორისტმა და მუსიკის მოღვაწემ ე. ვილა ლობოსმა. 1813 რიო-დე-ჟანეიროში გაიხსნა სან-ჟუანის სამეფო თეატრი, სადაც გამოდიოდა იტალ. დასი. 1830 თეატრში შეიქმნა საკუთარი ორკესტრი და გუნდი. 1857 ჩამოყალიბდა ეროვნ. საოპერო თეატრი (რიო-დე-ჟანეიროში).

ბ-ში არის სიმფ. ორკესტრები, მ. შ. რიო-დე-ჟანეიროს, ბრაზ. სიმფ. ორკესტრი; ეროვნ. სიმფ. ორკესტრი (პირველი და ერთადერთი ორკესტრი სახელმწ. ხარჯზე), მუნიციპალური თეატრების ორკესტრები (რიო-დე-ჟანეიროსა და სან-პაულუში), საგუნდო ანსამბლები და სხვ. 1950 შეიქმნა მუსიკოსთა კავშირი (პროფესიონალ მუსიკოსთა ნებაყოფლობითი ასოციაცია), საზ-ბა „ბრაზილიის მუსიკალური ახალგაზრდობა". 1960 ჩამოყალიბდა „ბრაზილიელ მუსიკოსთა ორდენი", რ-იც აერთიანებს ყველა მუსიკოსს.

*ლიტ.*: Сикейра Ж., Симфоническая музыка Бразилии, «Советская музыка», 1956, № 3; Эстрела А., Бразильская музыка, კრ.: Бразилия. Экономика. Политика. Культура, М., 1963, с. 351–385.

## XV. დრამატული თეატრი

პირველ თეატრ. წარმოდგენებს ბ-ში მისიონერები მართავდნენ. XVI ს-ში რიო-დე-ჟანეიროში აშენდა პირველი თეატრ. შენობა. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1822) ეროვნ. დრამატურგია რომანტიზმის გზით განვითარდა. XIX ს. უდიდესი დრამატურგი იყო ყოფითი კომედიების ავტორი ლ. მარტინს პენა. XX ს. 20-იან წლებში შეიქმნა მუდმივი თეატრ. დასები, რ-ებსაც სათავეში ედგნენ ცნობილი მსახიობები ი. ფაუსტა, პ. ფერეირა, ჟ. კოსტა და სხვ. ეროვნ. თეატრ. ხელოვნების აღმავლობა დაიწყო 40–50-იან წლებში. თეატრ. ხელოვნ. განახლებაში დიდი როლი ითამაშა „კომედიანტების" თეატრმა (დაარსდა 1938, ხელმძღვანელი რეჟისორი ზ. ზემბინსკი), ა. მორინოს, ა. ჩელის, ჯ. რატოს დასებმა, პერნამბუკუს სტუდენტურმა თეატრმა. რიო-დე-ჟანეიროსა და სან-პაულუში შეიქმნა ბრაზ. კომედიის თეატრები, დასები, რ-ებსაც ხელმძღვანელობდნენ ცნობილი მსახიობები ა. გარიდუ, ტ. კარერუ და სხვ. აღმოცენდა ე. წ. ჯიბის თეატრები (დარბაზები 100–300 მაყურებლისათვის).

*რიო-დე-ჟანეიროში* არის დრამ. ხელოვნ. კონსერვატორია, მარტინს პენას სახ. დრამ. სკოლა; სან-პაულუში—დრამ. ხელოვნ. სკო-

ლა; თეატრ. სასწავლებლებია ბაიაში, პორტუ-ალეგრიში და სხვ.

## XVI. კინო

1903 ბ-ში დაიწყო ეროვნ. ფილმების გამოშვება. ძირითადად გამოდიოდა უცხ. ფილმების ბრაზ. ვარიანტი.

პირველ ხმოვან ფილმებში (ძირითადად მუს. კომედიებში) იღებდნენ ცნობილ მომღერლებს, ფართოდ იყენებდნენ ეროვნ. მუს. მელოდიებს. 1941 და 1949 დაარსდა კინოსტუდიები „ატლანტიკა" (რიო-დე-ჟანეირო) და „ვერა-კრუსი" (სან-პაულუ), სადაც 1950 — 53 მუშაობდა რეჟისორი ა. კავალკანტი. 50 — 60-იანი წწ. ბ-ის კინოში მოღვაწეობენ რეჟისორები, რ-თა შემოქმედება იტალ. ნეორეალიზმის ზეგავლენით ჩამოყალიბდა (ა. ვიანი, რ. სანტუსი და სხვ.). 1962 შეიქმნა „ახალი კინოს" ჯგუფი (ერთ-ერთი ფუძემდებელი იყო სცენარისტი რ. შინდლერი). მნიშვნელოვანი ფილმებია: „რიო 40°" (1955), „დაშრეტილი სიცოცხლეები" (1964, ორივე ფილმის რეჟისორია ნ. პერეირა დუს სანტუსი), „ბარავენტო" (1962), „დედამიწა ბურანში" (1966, ორივე ფილმის რეჟისორი გ. როშა), „აღთქმა" (1962, რეჟისორი ა. დუარტი) და სხვ. ცნობილი კინომსახიობები არიან: ს. პრატა (დიდი ოტელო), დ. ფილიუ, ჟ. ვალადანი, ლ. ვილარი, ლ. მარანვანი, ნ. ბენგელი და სხვ.

*ლიტ.*: Виани А., Кино и его проблемы, კრ.: Бразилия. Экономика. Политика. Культура, М., 1963; Gonzaga A., Salles Gomes P. E., 70 anos de cinema brasileiro, [Rio de J., 1966].

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 528. ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 560 — 561.

**ბრაზილია** (Brasilia), ბრაზილიის დედაქალაქი (1960-იდან). მდებარეობს ბრაზ. ზეგანზე, ზ. დ. 1 ათ. *მ*-ზე მაღლა, ხელოვნური წყალსაცავის ნაპირას. ზამთრის საშ. ტემპ-რა 19°C, ზაფხულისა 22°C. ნალექები დაახლ. 1300 *მმ* წელიწადში. 800 ათ. მცხ. (1974, შეფასება). რკინიგზის სადგური, გზატკეცილების კვანძი, აეროპორტი. ქალაქში არ არის სამრეწვ. საწარმოები. ბ. მხოლოდ ადმ. ცენტრია. აქ არის პრეზიდენტის რეზიდენცია და მისი კანცელარია, ეროვნ. კონგრესი, უმაღლესი სასამართლო, სამინისტროები.

მიმდებარე ტერიტორიასთან ერთად ბ. გამოყოფილია დამოუკიდებელ ფედერალურ ოლქად. დედაქალაქის ადმინისტრაციას მეთაურობს პრეფექტი, რ-საც ნიშნავს პრეზიდენტი და ამტკიცებს სენატი. გარდა ამისა, არსებობს კოლეგიური ორგანო — მუნიციპალური საბჭო, რ-ის წევრებს ირჩევს ოლქის მოსახლეობა. ქალაქის მშენებლობა 1957 დაიწყო. ბ. გაბედული ექსპერიმენტია ქალაქთმშენებლობაში, იგი გამოირჩევა ახლებური და თავისებური დაგეგმარება-განაშენიანებითა და ორიგინალურად გადაწყვეტილი სატრანსპ. მაგისტრალებით. პროექტის ავტორია ლ. *კოსტა*. ქალაქი გეგმით თვითმფრინავს წააგავს. დაახლ. 12 *კმ* სიგრძის „ფრთებში" განლაგებულია მრავალბინიანი და ინდივიდ. საცხოვრ. სახლებით განაშენიანებული კვარტალები. ყოველი 4 კვარტალი შეადგენს მიკრორაიონს, რ-საც აქვს თავისი ეკლესია, სკოლა, მაღაზიები. „ფიუზელაჟში" მოთავსებულია სახელმწ. და საზ. დანიშნულების შენობები: პრეზიდენტის რეზიდენცია, ეროვნ. კონგრესი, ტაძარი და სხვ. (არქიტ. ო. ნიმეიერი და სხვ.).

**ბრაზილიელები,** ერი, ბრაზილიის ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. დაახლ. 100 მლნ. კაცი (1974, შეფასება). ლაპარაკობენ პორტუგ. ენაზე (ზოგიერთი თავისებურებით) რელიგია — კათოლიკობა. ბ. ჩამოყალიბდნენ XVI—XX სს-ში მოსული მოსახლეობის (უმთავრესად პორტუგალიელები) აბორიგენ ინდიელ ტომებთან (ტუპი-გუარანი, ჟე და სხვ.) და XVI—XIX სს-ში აფრიკიდან ჩამოყვანილ ზანგებთან (იორუბას, ბანტუს, ევეს, აშანტის, ჰაუსას ტომებთან) შერევის შედეგად. XIX ს-ში ბრაზილიაში გადასახლდნენ აგრეთვე იტალიელთა, ესპანელთა, პოლონელთა და სხვ. ჯგუფები, XX ს-ში — იაპონელები. მიმდინარეობს ამ ჯგუფების თანდათანობითი ასიმილაცია. ქვეყნის ჩრდ. ნაწილში შემორჩენილია ინდიელთა კულტურის მრავალი ელემენტი, ჩრდ.-აღმ-ში ჭარბობს აფრიკული, სამხრ-ში — ევრ. ელემენტი. ანთროპოლოგიურად ეკუთვნიან სხვადასხვა რასას, მეტწილად ნარევ რასობრივ ტიპებს. ჩრდ-ში ჭარბობს ნეგროიდული ტიპები, სამხრ-ში — ევროპეოიდული.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 2, М., 1959.

**ბრაზილიის დინება,** ატლანტის ოკ. თბილი დინება სამხრ. ამერ. სანაპიროსთან, სამხრეთის პასატური დინების ტოტი. ვრცელდება სან-როკის კონცხიდან (სამხრ.-დას.) ბრაზილიის სანაპიროს გასწვრივ ს. გ. 40°-მდე, სადაც ხვდება ფოლკლენდის დინებისა და დას. ქარების დინების ცივ წყლებს. სიჩქარე 1—2 *კმ/სთ*. ტემპ-რა 18°C-იდან 26°C-მდე. მარილიანობა 35,0—37,25‰ და მეტი.

**ბრაზილიის ზეგანი,** ზეგანი სამხრ. ამერ. აღმ. ნაწილში, ს. გ. 3—35° შორის. ატლანტის ოკ. სანაპიროს გასწვრივ ამაღლებულია (ბანდეირის მთა, 2890 *მ*), ამაზონისა და ლაპლატის დაბლობებისაკენ დაბლდება. აგებულია კამბრიულისწინა კრისტ. და მეტამორფული ქანებით, შედგება ძველი კრისტ. ფარებისა და ვრცელი სინეკლიზებისაგან. რელიეფში კრისტ. ფარები უმთავრესად გამოხატულია ამაღლებული ვაკეების სახით, მათი აბსოლ. სიმაღლე 250—300 *მ*-იდან (ჩრდ.) 800—900 *მ*-მდე (ცენტრ. ნაწილში) იცვლება. ვაკეებზე აქა-იქ ცალკეული ბელტა მასივებია აღმართული. ატლანტის ოკ. სანაპიროს გასწვრივ ეს ვაკეები ციცაბოდ ეშვება და ოკეანის მხრიდან ქედების შთაბეჭდილებას ქმნის. მათ სერას უწოდებენ (სერა-დუ-მარი, 1889 *მ*, სერა-და-მანტიკეირა, 2787 *მ* და სხვ.). ბ. ზ. მოქცეულია სუბეკვატორულ, ტროპ. და სუბტროპ. კლიმ. სარტყლებში. მდინარეები ეკუთვნის ამაზონისა და პარანის აუზებს, ჭორომიანებია და ჰიდროენერგიის დიდ მარაგს შეიცავენ. ზეგნის ჩრდ. და ჩრდ.-დას. ნაწილი შემოსილია ნოტიო ტყეებითა და ფოთოლმცვივანი მარადმწვანე ტყეებით, ცენტრში არის ბუჩქოვანი სავანა—კამპოს სერადოსი, ჩრდ.-აღმ-ით — ქსეროფიტულ-სუკულენტური მეჩხერი ტყე — კაატინგა, აღმ-ით ნოტიო ტროპ. ტყეები, ხოლო სამხრ-ით — შერეული წიწვიანი და მარადმწვანე ფოთლოვანი ტყეები და უხეო სავანა — კამპოს ლიმპოსი.

**ბრაზილიის კომუნისტური პარტია** (ბკპ; Partido Comunista Brasileiro), შეიქმნა ბკპ-ის I ყრილობაზე 1922 წ. 25—27 მარტს (ქ-ებში: რიო-დე-ჟანეიროსა და ნიტეროიში) კომუნისტური ჯგუფების, წრეებისა და ლიგების ბაზაზე, რ-თა უმრავლესობა დიდი ოქტ. სოციალ. რევ. იდეების უშუალო გავლენით ჩამოყალიბდა. 1924 შეუერთდა კომუნისტურ ინტერნაციონალს. 1928—29 ბკპ-მ გავლენა მოიპოვა ადგილ. თვითმმართველობის ზოგიერთ ორგანოში. 30-იან წლებში ბკპ გამოდიოდა ბრაზ. ფაშიზაციის წინააღმდეგ, იყო დემოკრ. თავისუფლებათა დაცვის მოძრაობის ინიციატორი. ბკპ სათავეში ჩაუდგა ეროვნ. განმათ. ალიანსსა (ეგა) და 1935 აჯანყებებს. ეგა-ის განადგურებამ და 1940 კომუნისტების მასობრივმა დაპატიმრებამ დაასუსტა პარტიის ძალები, მაგრამ პარტია ღრმა კონსპირაციის პირობებშიც აგრძელებდა ბრძოლას ქვეყნის ფაშიზაციის წინააღმდეგ, აგრ. რევ. და სოც. პროგრესისათვის. 1943 დაბა მანტიკეირაში შედგა ბკპ-ის ეროვნ. კონფერენცია, რ-მაც დიდი როლი ითამაშა პარტიის ორგანიზაციულად განმტკიცებაში, მოამზადა პირობები მისი იატაკქვეშეთიდან გამოსვლისათვის. ლეგალური მუშაობის პერიოდში 1945—47 ბკპ გახდა მასობრივი პარტია, რ-ის რიგებში 100 ათას წევრზე მეტი ითვლებოდა. შემდგომში, წლების მანძილზე, პარტიაში თავი იჩინა სუბიექტივიზმმა, დოგმატიზმისა და სექტანტობის ელემენტებმა, რაც აისახა ბკპ IV ყრილობაზე (1954) მიღებულ პროგრამაში; დაძაბულ იდეოლოგიურ ბრძოლაში პარტიამ შეძლო დაეძლია რევიზიონისტული ტენდენციები; 1960 ბკპ-ის V ყრილობაზე მიღებული პოლიტ. რეზოლუცია ითვალისწინებდა იმპერიალიზმისა და ბურჟ. ლატიფუნდისტური რეაქციის წინააღმდეგ ბრძოლის გაძლიერებას, დემოკრ. თავისუფლებათა გაფართოებას, მშრომელთა გადაუდებელ მოთხოვნათა დაკმაყოფილებას. პარტიის VI ყრილობამ, რ-იც მიმდინარეობდა არალეგალურად (1967 დეკ.) მიიღო პოლიტ. რეზოლუცია, სადაც გაანალიზებულია ქვეყნის პოლიტ. მდგომარეობა და დასახულია პარტიის სტრატეგიული და ტაქტიკური ამოცანები. ბკპ-ის დელეგაციებმა მონაწილეობა მიიღეს კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა საერთაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969, მოსკოვი). ბკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე. პარტიის უმაღლესი ორგანოა ყრილობა, ბკპ-ის ცკ-ის გენ. მდივანია ლ. კ. პრესტესი. პარტიის ცენტრ. ორგანოა ყოველთვიური გაზეთი „ვოს ოპერარია" („Voz operaria").



ჟ. ფ. დი ალმეიდა ჟუნიორი. «გიტარის დამკვრელი». XIX ს. II ნახევარი. სან-პაულუს სამხატვრო მუზეუმი.



ქ. ბრაზილია. კათედრალური ტაძარი. 1970. არქიტექტორი ო. ნიმეიერი. ქვემოთ—ქ. ბრაზილია. ეროვნული კონგრესის სასახლე. 1960. არქიტექტორი ო. ნიმეიერი.

**ბრაზილიური ხე,** პ ე რ ნ ა მ ბ უ კ ი ს ხ ე (Caesalpinia echinata), ხე ცეზალპინიასებრთა ოჯახისა. აქვს ქაცვებით დაფარული ღერო და ტოტები, ორმაგფრთისებრი ფოთლები, წვრილი და სურნელოვანი ყვავილები. ველურად იზრდება ბრაზილიაში. მის მაგარ და წითელ მერქანს (ე. წ. წითელი ხე) იყენებენ ძვირფასი ავეჯის დასამზადებლად, სახარატო საქმეში, აგრეთვე საღებავის —ბრაზილინის (ბრაზილეინის) მისაღებად.

**ბრაზოსი** (Brazos), მდინარე აშშ-ის სამხრ. ნაწილში (ტეხასის შტატი). სიგრძე 1530 *კმ*, აუზის ფართ. 114 220 *კმ*$^2$. წარმოიქმნება მდ-ების სოლტ-ფორკის და დაბლ-მაუნტინ-ფორკის შეერთებით. ერთვის მექსიკის ყურეს. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე და ზაფხულში. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 214 *მ*$^3$/*წმ*. უდიდესი 3300 *მ*$^3$/*წმ*-მდე. სანაოსნოა შესართავიდან 64 *კმ*-ზე, წყალდიდობის დროს — 400 — 500 *კმ*-ზე. ბ-ზეა ქ. უეიკო, შესართავში — ნავსადგ. ფრიპორტი.

**ბრაიანტი** (Bryant) უილიამ კალინ (13. XI. 1794, კამინგტონი, — 12. VI. 1878, ნიუ-იორკი), ამერ. პოეტი და ჟურნალისტი. ამერ. რომანტიზმის ერთ-ერთი მამამთავარი. მისი პოეზია (კრებ. „ლექსები“, 1821; პოემები „თანატოფსისი“ 1817; „საუკუნეები“, 1821) და პუბლიცისტიკა მიმართულია რელიგ. შეზღუდულობის, მშრომელთა ჩაგვრის, მონათმფლობელობის წინააღმდეგ. პოპულარულია მისი „მოგზაურის წერილები“ (1850). ბ. იბრძოდა ეროვნ. თემატიკის დანერგვისათვის, ამერ. პოეზიაში მხატვრული აზროვნებისა და ოსტატობის განვითარებისათვის.

ბრაილის შრიფტი.




ბრაილის რელიეფური შრიფტის ქართული ანბანი




სასვენი ნიშნები ბრაილის მიხედვით




ციფრები ბრაილის მიხედვით

**ბრაილი,** ბ რ ა ი (Braille) ლუი (4. I. 1809, კუვრე, — 6. I. 1852, პარიზი), ფრანგი ტიფლოპედაგოგი. 3 წლისა დაბრმავდა. 1829 შეიმუშავა მთელ მსოფლიოში დღემდე ხმარებული რელიეფურ-წერტილოვანი შრიფტი უსინათლოთათვის (იხ. *ბრაილის შრიფტი*). ბ. ნიჭიერი მუსიკოსი იყო, უსინათლოებს ასწავლიდა მუსიკას.

**ბრაილის შრიფტი,** რელიეფურ-წერტილოვანი შრიფტი უსინათლოთა წერა-კითხვისათვის. შეიმუშავა ლ. *ბრაილმა*. ბ. შ-ს საფუძვლად უდევს ექვსი წერტილის კომბინაცია. ბრაილმა ლათ. ანბანის რიგი მიიღო. პირველი ასოების აღსანიშნავად იხმარა ექვსწერტილის ზედა და შუა წერტილები, შემდეგი ასოების აღსანიშნავად დაუმატა ქვედა წერტილი ჯერ მარცხნიდან, შემდეგ მარცხნიდან და მარჯვნიდან, შემდეგ მარჯვნიდან. ამავე ექვსი წერტილის კომბინაციით და სპეც. ნიშნების დამატებით აღინიშნება ქართ. ანბანის ასოები (იხ. სურ.). ექვსი წერტილის სხვადასხვა კომბინაციით აღინიშნება ციფრები, სასვენი ნიშნები, მათ., ქიმ. და სანოტო ნიშნები. ბ. შ-ით დაბეჭდილი პირველი წიგნი იყო „საფრანგეთის ისტორია“ (1837). რუსეთში ბ. შ-ით ბეჭდვა დაიწყო 1885-იდან. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ბ. შ. ცნობილი იყო XIX ს. 90-იანი წლებიდან. 1936 ბ. შ-ით ხელით გადაიწერა „ვეფხისტყაოსანი“. 1960 თბილისში გაიხსნა სტამბა, სადაც ქართ. ენაზე ბ. შ-ით იბეჭდება უსინათლოთა ჟურნ. „სინათლე“ და სახელმძღვანელოები: „დედაენა“, არითმეტიკა I—IV კლასებისათვის, ისტორია, გეოგრაფია და ქართ. ლიტ-რა ყველა კლასისათვის, ბოტანიკა, ზოოლოგია და ანატომია.

**ბრაიტენფელდი** (Breitenfeld), სოფელი ლაიფციგის ჩრდ-ით (1913-იდან ქ. ლინდენთალის ნაწილი), სადაც *ოცდაათწლიანი ომის* (1618—48) დროს გაიმართა 2 ბრძოლა: 1) 1631 წ. 17 სექტ. შვეცია-საქსონიის ჯარმა (სარდალი გუსტავ II ადოლფი) დაამარცხა კათოლ. ლიგის ჯარი (სარდალი ი. *ტილი*). ბ-ში გამარჯვებამ შვეციის ჯარს გზა გაუხსნა ცენტრ. და სამხრ. გერმანიისაკენ და გარდატეხა შეიტანა ომის მსვლელობაში. 2) 1642 წ. 2 ნოემბ. შვეციის ჯარმა ლ. ტორსტენსონის მეთაურობით დაამარცხა ერცჰერცოგ ლეოპოლდისა და ო. პიკოლომინის საიმპერიო ჯარი, რის შედეგადაც შვედებმა დაიკავეს საქსონია. გერმ. იმპერატორი იძულებული გახდა სამშვიდობო მოლაპარაკება დაეწყო.

**ბრაიტი** (Bright) რიჩარდ (1789—1858), ინგლ. ექიმი. მოღვაწეობდა ლონდონის ერთ-ერთ ჰოსპიტალში (Guy's Hospital). აღწერა ქრონ. ნეფრიტი (1827 ბ რ ა ი ტ ი ს ს ნ ე უ ლ ე ბ ა ეწოდა); 1838 — თიმუსურ-ლიმფური მდგომარეობა (status lymphaticus). ერთმანეთისაგან განასხვავა გულის- და თირკმლისმიერი წყალმანკი, შეისწავლა სიყვითლე პანკრეასის ანთების დროს და სხვ. ბ-ის შრომებმა დიდი გავლენა იქონია თირკმლის დაავადებების შემდგომ შესწავლასა და კლასიფიკაციაზე.

*ვ. აბაშიძე.*

**ბრაიტინგერი** (Breitinger) იოჰან იაკობ (1. III. 1701, ციურიხი, — 13. XII. 1776, იქვე), შვეიც. მწერალი და ლიტ-რის თეორეტიკოსი. შვეიც. განმანათლებლობის თვალსაჩინო წარმომადგენელი. 1721 ი. ი. ბოდმერთან ერთად გამოსცემდა ჟურნალს „დისკურზე დერ მალერნ“ („Discourse der Malern“). ილაშქრებდა გოტშედის კლასიცისტური ესთეტიკის წინააღმდეგ, იცავდა პოეტური ფანტაზიის უფლებას („კრიტიკული პოეტიკა“, 1740 და სხვ.). ბოდმერთან ერთად ბ-მა თავისი შრომებით ნიადაგი მოუმზადა გერმ. ბურჟ. ლიტ-რის ახ. საფეხურს.

**ბრაიტმენი** (Brightman) ედგარ შეფილდ (20. IX. 1884, ჰოლბრუკი, — 1953, ბოსტონი), ამერ. ფილოსოფოს-იდეალისტი, *პერსონალიზმის* წარმომადგენელი, ბ. *ბოუნის* მოწაფე, ფილოსოფიის (1912), სამართლის (1929) და ლიტ-რის (1936) დოქტორი. ბრაუნისა და ნებრასკის უნ-ტების პროფესორი. მისი კვლევის ძირითადი სფეროა ეთიკა. ბ-ის ფილოსოფიის ამოსავალია მისტ. თვითცნობიერება ანუ გონითი ძალა — „პიროვნება მე“, რ-იც ქმნის ღირებულებებს და აძლევს სამყაროს საზრისს, მთლიანობასა და შემეცნებად ხასიათს.

**ბრაიტონი** (Brighton), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, სამხრ. ინგლისში, სასექსის (აღმ.) საგრაფოში, ლა-მანშის სრუტის ნაპირზე, ლონდონის სამხრ-ით 80 *კმ*-ზე. 158,5 ათ. მცხ. (1974). განვითარებულია მანქანათმშ., სამკერვალო, პოლიგრ., კვების მრეწველობა. ზღვისპირა კლიმ. კურორტი. ჰავა რბილი და გრილი (საშ. წლ. ტემპ-რა 9,6°C, შეფარდებითი სინოტივე 72—79%). ძირითადი სამკურნ. საშუალებაა აეროჰელიოთალასოთერაპია. მკურნალობენ გულ-სისხლძარღვთა და ნერვული სისტემის დაავადებებს. არის მოზრდილთა და ბავშვთა სანატორიუმები, საააბაზანოები, სასტუმროები. ბ. დაარსდა 1750.

**ბრაკი** (Braque) ჟორჟ (13. V. 1882, არჟანტეი, — 31. VIII. 1963, პარიზი), ფრანგი ფერმწერი. სწავლობდა ჰავრისა და პარიზის ნატიფი ხელოვნ. სკოლებში. 1905-იდან წერდა ფოვისტური (იხ. *ფოვიზმი*) ხასიათის პეიზაჟებს. *კუბიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი (*პიკასოსთან* ერთად). მის თითქმის მონოქრომულ კუბისტურ სურათებს („ქალი გიტარით“, 1913, თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, პარიზი) ახასიათებს ფორმის აბსტრაჰირება და ფაქტურის მრავალფეროვნება (სურათებში ურთავდა ქაღალდსა და ხის ნაჭრებს, ურევდა ქვიშას). 1917 კუბიზმს ჩამოსცილდა და დაიწყო მრავალფეროვანი ორნამენტული ტილოების ხატვა (ნატურმორტები, პეიზაჟები, ადამიანთა გამოსახულება). მუშაობდა აგრეთვე როგორც გრაფიკოსი, მოქანდაკე და თეატრის მხატვარი.

**ბრაკონიერობა** (ფრანგ. Braconnier — ბრაკონიერი, ადამიანი, რ-იც ნებადაურთველად ნადირობს, თევზაობს ან ტყეს ჭრის), ნადირის, ფრინველის, თევზის დაჭერა ან განადგურება ცხოველთა სამყაროს დაცვის წესების დარღვევით. საბჭ. სამართ. მიხედვით ბ-დ ითვლება, მაგ., ნადირობა და თევზაობა მონადირის ბილეთის, *ლიცენზიის* თუ სხვ. ნებართვის გარეშე ან აკრძალულ დროს, აკრძალული იარაღითა და საშუალებებით (იხ. აგრეთვე *უკანონო ნადირობა*). სამართალდარღვევის სიმძიმის მიხედვით ბ-თვის დაწესებულია ადმ. ან სისხლისსამართ. პასუხისმგებლობა (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 175, 177), აგრეთვე ქონებრივი პასუხისმგებლობა მიყენებული მატერ. ზარალის ოდენობით. ტერმინი „ბ.“ საბჭ. სისხლის სამართ. კანონმდებლობაში არ იხმარება, მაგრამ ხშირად გვხვდება პრესაში, იურიდ. და სხვა ლიტ-რაში.

ისტორიულად ბ. სხვის მიწაზე ნადირობას ნიშნავდა და ფეოდ. სამართ. მიხედვით მძიმე დანაშაულად ითვლებოდა.

**ბრაკპანი,** ბ რ ე კ პ ა ნ ი (Brakpan), ქალაქი სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში. 113,1 ათ. მცხ. (1970), უმთავრესად აფრიკელები. *ვიტვატერსრანდის* ოქროს სამრეწვ. რ-ნის ერთ-ერთი ცენტრი. ლითონდასამუშ. საწარმოები. ტექ. კოლეჯი.

**ბრალდება,** კანონით უფლებამოსილი სახელმწ. ორგანოს ან კერძო პირის პროცესუალურ-საბრალდებო ფუნქცია. ბ-ის მიზანია დანაშაულის ჩადენაში ამხილოს სისხლის სამართ. პასუხისგებაში მიცემული პირი. საბჭ. სისხლის სამართ. პროცესი განასხვავებს ბ-ის სამ ფორმას — საჯაროს, კერძოს და კერძო-საჯაროს. საჯაროობის პრინციპის საფუძველზე სისხლის სამართ. საქმის აღძვრა სახელმწ. ხელისუფლების ორგანო-

ების მოვალეობაა და არ არის დამოკიდებული კერძო პირთა ნებასურვილზე. წინასწარი გამოძიების სტადიაში ბ-ის ფუნქცია აქვს გამომძიებელს, ზოგჯერ კი მომკვლევ ორგანოს (მილიცია, სახანძრო ინსპექცია და სხვ.). პროკურორის მიერ დამტკიცებულ *საბრალდებო დასკვნაში* ჩამოყალიბებულია ბ-ის არსი და დანაშაულის იურიდ. კვალიფიკაცია. სასამართლო პროცესზე ბ-ს მხარს უჭერს პროკურორი. სასამართლო განხილვის დროს საბრალდებო ფუნქცია აქვს აგრეთვე *საზოგადოებრივ ბრალმდებელს*.

კერძო ბ-ის საქმე (შეურაცხყოფის, ცემის და სხვა ნაკლებმნიშვნელოვანი დანაშაულის გამო) აღიძვრება მხოლოდ დაზარალებულის საჩივრით და შეიძლება შეწყდეს პროცესის ყველა სტადიაზე დაზარალებულის ბრალდებულთან შერიგების გამო. სასამართლო განხილვის დროს ბ-ს მხარს უჭერს თვით დაზარალებული, იგი მონაწილეობს *სასამართლო კამათშიც*. მაგრამ კერძო ბ-ის საქმეში პროკურორსაც შეუძლია მონაწილეობის მიღება, თუკი ამას საჯარო ინტერესები მოითხოვს. ასეთ შემთხვევაში საქმე საჯარო ბ-დ იქცევა.

დაზარალებულის საჩივრით აღიძვრება კერძო-საჯარო ბ-ის საქმეც, მაგრამ საბრალდებო ფუნქცია ამ შემთხვევაში სახელმწ. ორგანოს ეკისრება. გარდა ამისა, საქმე არ შეიძლება შეწყდეს დაზარალებულის შერიგებით ბრალდებულთან (მაგ., გაუპატიურება დამამძიმებელ გარემოებათა გარეშე).
*მ. ლეკვეიშვილი*.

**ბრალდებითი პროცესი,** სისხლის სამართლის პროცესის ერთ-ერთი ძირითადი სახე. სხვადასხვა ეკონ. ფორმაციაში სხვადასხვა კლასობრივი ბუნებითა და იურიდ. ფორმებით ხასიათდებოდა, მაგრამ ჰქონდა საერთო ნიშნები — საბრალდებო და სასამართლო ფუნქციების განცალკევება, მხარეთა თანასწორუფლებიანობა, პროცესის შეჯიბრებითი ხასიათი და სასამართლოს პასიურობა.

მონათმფლობელურ სახელმწიფოებში (ათენი, ძვ. რომი) ბ. პ. სასამართლო პროცესის გაბატონებული ფორმა იყო. სამართალწარმოება, როგორც წესი, დაზარალებულის საჩივრით იწყებოდა, თუმცა ყოველ მოქალაქეს შეეძლო გამოსულიყო ბრალმდებლად საჯარო ინტერესის დასაცავად. საქმე განიხილებოდა საქვეყნოდ, მხარეთა ზეპირი პაექრობით. მოსამართლე შეზღუდული იყო ბრალმდებლის მოთხოვნით, უფლება არ ჰქონდა თავისი ინიციატივით გამოეთხოვა ახ. მტკიცებულებანი.

ადრინდ. ფეოდ. პერიოდის ბ. პ. მიმდინარეობდა როგორც „თანასწორთა სასამართლო", სადაც თავ-რედ სიუზერენი გამოდიოდა, მოსამართლეებად კი — მისი ვასალები, რ-ბიც რანგით მოდავე ფეოდალების თანასწორნი იყვნენ. თანასწორთა სასამართლოში *ფიცი*, *ორდალიები*, ხოლო განსაკუთრებით მნიშვნელოვან საქმეებზე— სასამართლო ორთაბრძოლა მტკიცებულებებს წარმოადგენდა. თუ ბრალდებული ბრალს აღიარებდა და ამრიგად ბრალმდებელთან პაექრობაზე უარს ამბობდა, მოსამართლეს დაუყოვნებლივ გამოჰქონდა განაჩენი.

ბ. პ. საქართველოში ფეოდალიზმის მთელი ისტორიის მანძილზე არსებობდა, ამასთანავე, ქართ. სამართალწარმოება მეტნაკლებად ყოველთვის შეიცავდა *სამძებრო პროცესის* ელემენტებს.

ზოგიერთ თანამედროვე ბურჟ. სახელმწიფოში (ინგლისი, აშშ) შენარჩუნებულია ბ. პ-ის ზოგი ნიშანი, მაგ., ყველა მოქალაქის ფორმალური უფლება აღძრას საქმე; მხარეთა ფორმალური თანასწორობა და შეჯიბრებითობის საწყისი; აგრეთვე სასამართლოს ფორმალური პასიურობა. ფაქტობრივად ინგლისში სისხლის სამართ. საქმეებს აღძრავს პოლიცია ან საჯარო დევნის დირექცია, ხოლო აშშ-ში, როგორც წესი, ბრალდებას მხარს უჭერს პროკურატურა.
*მ. ლეკვეიშვილი*.

**ბრალდებული,** კანონით გათვალისწინებული წესით სისხლის სამართ. პასუხისგებაში მიცემული პირი. სათანადო სახელმწ. ორგანოების დადგენილება ამა თუ იმ პირის პასუხისგებაში მიცემის შესახებ საკმაო მამხილებელ მტკიცებულებებს უნდა ემყარებოდეს. სსრკ-ში ბ. სისხლის სამართ. პროცესის სუბიექტია და აქვს უფლება-მოვალეობანი (საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მ. 42). საბჭ. კანონმდებლობა სათანადო გარანტიების ადგენს ბ-ის უფლებებისა და კანონიერი ინტერესების დაცვის უზრუნველსაყოფად. ბ-ს უფლება აქვს იცოდეს რა ედება ბრალად, რომ წარდგენილი ბრალდების გასაბათილებლად თავი დაიცვას როგორც პირადად, ისე დამცველის მეშვეობით, მაგრამ ვალდებული არ არის ამტკიცოს თავისი უდანაშაულობა. მას აქვს უფლება მისცეს *ჩვენება*, ჩვენებაზე უარის თქმისა ან ცრუ ჩვენებისთვის პასუხს არ აგებს. შეუძლია აღძრას შუამდგომლობა, რათა დაკითხონ მოწმე, დაზარალებული თუ სხვა ბრალდებული, ან გამოითხოვონ საჭირო საბუთები; მოითხოვოს ექსპერტიზის დანიშვნა, დათვალიერების, ჩხრეკის ჩატარება და სხვა პროცესუალური მოქმედების შესრულება. გამოძიების დამთავრების შემდეგ ბ. ეცნობა საქმის მთელ მასალას დამოუკიდებლად ან დამცველთან ერთად. თუ მან არ იცის ის ენა, რ-ზეც სამართალწარმოება მიმდინარეობს, საგამოძიებო ორგანოებმა თარჯიმნით უნდა უზრუნველყონ იგი. კანონი უფლებას ანიჭებს ბ-ს *აცილება* მისცეს პროცესის მონაწილეებს, ამასთანავე, წინასწარი გამოძიების ყველა პერიოდში სათანადო წესით გაასაჩივროს საგამოძიებო ორგანოების მოქმედება. ბ. ვალდებულია გამოცხადდეს მომკვლევი პირის, გამომძიებლის, პროკურორისა და სასამართლოს მოთხოვნით და დაემორჩილოს დადგენილ წესს. არასაპატიო მიზეზით გამოუცხადებლობის შემთხვევაში ბ. შეიძლება იძულებით მიიყვანონ და სათანადო *აღკვეთის ღონისძიება* შეუფარდონ.

*ლიტ.*: Жогин Н. В., Фаткуллин Ф. Н., Предварительное следствие в советском уголовном процессе, М., 1965; Карнеева Л. М., Привлечение в качестве обвиняемого, М., 1962.



ჟ. ბრაკი. «მუსიკალური ინსტრუმენტების ნატურმორტი». 1908.

**ბრალი** სამართალში, პირის ფსიქიკური დამოკიდებულება მის მიერ ჩადენილი საზოგადოებრივად საშიში მართლსაწინააღმდეგო ქმედობისა და ამით გამოწვეული მავნე შედეგისადმი. გულისხმობს ადამიანის უნარს იხელმძღვანელოს სამართლებრივი და ზნეობრივი ნორმების მოთხოვნით და აირჩიოს ესა თუ ის ქცევა. ბ-ის ძირითადი ფსიქოლ. ნიშნებია ჩადენილი ქმედობის გაცნობიერება (ან გაცნობიერების შესაძლებლობა) და ნებისყოფის წარმართვა (ან ამის შესაძლებლობა). იმისდა მიხედვით, თუ როგორია ამ ნიშანთა თანაფარდობა, განასხვავებენ ბრალის ორ ფორმას: *განზრახვასა* და *გაუფრთხილებლობას*.

საბჭ. სამართალში ბ. იურიდ. პასუხისმგებლობის სუბიექტური საფუძველია. ბ-ს, მის ფორმასა და ხარისხს განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს სისხლისსამართ. პასუხისმგებლობისათვის. სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სისხლის სამართ. კანონმდებლობის საფუძვლების მე-3 მუხლში ნათქვამია: „სისხლის სამართლის პასუხისმგებლობა ეკისრება და სასჯელი ედება მხოლოდ იმ პირს, ვისაც ბრალი მიუძღვის დანაშაულის ჩადენაში, ე. ი. ვინც განზრახ ან გაუფრთხილებლობით ჩაიდინა სისხლის სამართლის კანონით გათვალისწინებული საზოგადოებრივად საშიში ქმედობა". საბჭ. სასამართლო პრაქტიკა განუხრელად ახორციელებს ამ პრინციპს. ბ-ში ვლინდება დამნაშავის მთელი პიროვნება (განწყობა, დამოკიდებულება სოც. ღირებულებებისადმი); ამიტომ მხოლოდ ბ-ის არსებობა ამართლებს მის გაკიცხვას და დასჯას როგორც სამართ., ისე ზნეობრივი თვალსაზრისით. ამასთან, პიროვნების გაკიცხვა მხოლოდ მაშინ არის დასაბუთებული, როცა მას დანაშაულის ფაქტობრივ ნიშნებთან ერთად შეგნებული აქვს ან შეეძლო შეეგნო, რომ მისი მოქმედება საზოგადოებრივად საშიშია.

ბ-ის პრინციპი, როგორც წესი, მოქმედებს საბჭ. სამოქალაქო სამართალშიც. მატერ. პასუხისმგებლობა ხელშეკრულების შეუსრულებლობით ან სხვა გზით მიყენებული ზიანისათვის პირს მხოლოდ მაშინ შეიძლება დაეკისროს, თუ იგი მოქმედებდა ბრალეულად (განზრახ ან გაუფრთხილებლობით). სამოქალაქო სამართალში გამონაკლისის სახით გვხვდება პასუხისმგებლობა ბრალის გარეშეც. მაგ., როცა ზიანი მიყენებულია ავტომანქანით, რ-იც *მომეტებული საფრთხის წყაროდ* ითვლება, მანქანის მფლობელი ვალდებულია შემთხვევით (არაბრალეულად) გამოწვეული ქონებრივი ზარალიც აანაზღაუროს. სამოქალაქო სამართალში ქონებრივი პასუხისმგებლობის მოცულობა ჩვეულებრივ არაა დამოკიდებული ბრალის ფორმასა და ხარისხზე. პასუხისმგებლობა განისაზღვრება მიყენებული ზიანის ოდენობის შესაბამისად.

საზ-ბის განვითარების ადრინდ. საფეხურზე პასუხისმგებლობა არ უკავშირდებოდა ბ-ს, საკმარისი იყო თვით ზიანის მიყენების ფაქტი (იხ. *ობიექტური შერაცხვა*, *შემთხვევა*). ბ-ის პრინციპის დანერგვა სხვადასხვა ხალხში სხვადასხვაგვარად მიმდინარეობდა. იგი დამოკიდებული იყო საზ-ბის სოც.-ეკონ. წესწყობილებაზე და მის ზნეობრივ, რელიგ. და სამართ. შეხედულებებზე.

ძვ. ქართ. სამართალში სიტყვა „ბრალი" „დანაშაულის" მნიშვნელობით იხმარებოდა. იგი დამნაშავის სულიერ განწყობილებასაც გამოხატავდა. პასუხისმგებლობის დადგენისას ყურადღება ექცეოდა დანაშაულის სუბიექტურ მხარეს. სწორედ სუბიექტური ნიშნები იყო დანაშაულებრივი ქმედობის კლასიფიკაციის ერთ-ერთი საფუძველი. *ექვთიმე მთაწმიდელი* განასხვავებდა „ნებსით" და „უნებლიედ" ჩადენილ დანაშაულს. ქართ. საკანონმდებლო ძეგლებიდან დანაშაულის სუბიექტური ნიშნები ყველაზე ნათლად არის გამოკვეთილი ვახტანგ VI-ის სამართალში (იხ. *სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა*)— მოსამართლეს საქმის გადაწყვეტისას უნდა გამოერკვია, თუ როგორ მოხდა დანაშაული — „ნდომით... თუ უნდომლად" (მ. 24); გათვალისწინებული იყო ქმედობა „განზრახვით" (მ. 42) და „ფათერაკად" (მ. 92. იხ. *ფათერაკი*), განსხვავებული იყო „შუღლით სიკუდილი" და „მტერობის სიკუდილი" (მ. 252) და სხვ.; ქართ. სამართალში გვხვდება აგრეთვე პასუხისმგებლობა *მცდელობისათვის*. ესეც ერთ-ერთი მაჩვენებელია იმისა, რომ სუბიექტურ მომენტს გარკვეული მნიშვნელობა ჰქონდა, რადგან მცდელობისათვის პასუხისმგებლობა განზრახვის გარეშე შეუძლებელია.

ეთიკაში ბ. განისაზღვრება ადამიანთა ზნეობრივი ნორმებით. იხ. სტ. *ეთიკა*.

*ლიტ.*: ვაჩეიშვილი ა., დანაშაულის სუბიექტური მხარე საბჭოთა სისხლის სამართალში, თბ., 1957; წერეთელი თ., ბრალის ცნების განვითარება საბჭოთა სისხლის სამართალში, «საბჭოთა სამართა-



დ. ბრამანტე. გარდამოხსნის კაპელა. სანტა-მარია პრესო სან-სატიროს ტაძარი. მილანი. 1479—83.



კოლხური ბრამეა.



ი. ბრამსი.

ლი», 1967, № 4; მ ი ს ი ვ ე, К вопросу о понятии вины, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1960, № 1; Дагель П. С., Котов Д. П., Субъективная сторона преступления и ее установление, Воронеж, 1974; Макашвили В Г., Вина и сознание противоправности, «Методические материалы Всесоюзного юридического заочного института», 1948, сб. 2; Матвеев Г. К., Основания гражданскоправовой ответственности, М., 1970. *ვ. მაყაშვილი.* *ნ. კორძაია-სამადაშვილი.*

**ბრალმდებელი,** პირი, რ-იც მხარს უჭერს ბრალდებას სასამართლოში სისხლის სამართ. საქმეთა განხილვის დროს. სსრკ-ში სახელმწ. ბ-ად გამოდის პროკურორი, მისი მოადგილე ან თანაშემწე. ბ. შეიძლება თვით დაზარალებულიც იყოს, ე. წ. კერძო ბრალდების საქმეებზე (იხ. *ბრალდება*). ბ-ის ფუნქციას ასრულებს აგრეთვე *საზოგადოებრივი ბრალმდებელი*. სასამართლოში სახელმწ. ბრალდებისათვის მხარის დაჭერა კანონიერების ზუსტ დაცვაზე საპროკურორო ზედამხედველობის ერთ-ერთი ფორმაა. სახელმწ. ბ. ობიექტური უნდა იყოს. იგი ვალდებულია დაამტკიცოს ბრალდების საფუძვლიანობა, მაგრამ თუ სასამართლო გამოძიების დროს მივა იმ დასკვნამდე, რომ განსასჯელის დამნაშავედ ცნობისათვის საკმარისი მტკიცებულება არ არსებობს, ბ. ვალდებულია უარი თქვას ბრალდებაზე, თუმცა ამ საფუძვლით საქმის შეწყვეტა არ შეიძლება. სასამართლოს ასეთ შემთხვევაშიც გამოაქვს განაჩენი. სახელმწ. ბ-ს უფლება აქვს გააპროტესტოს სასამართლოს განჩინება და განაჩენი ზემდგომ სასამართლო ინსტანციაში.

**ბრამანტე** (Bramante; ნამდვ. სახელი და გვარი პ ა ს კ უ ჩ ო დ' ა ნ ტ ო ნ ი ო, Pascuccio d'Antonio) დონატო (1444, მონტე-აზდრუალდო, ახლანდ. ფერმინიანო, ურბინოსთან, — 11. III. 1514, რომი), აღორძინების ეპოქის იტალ. ხუროთმოძღვარი, სწავლობდა *პიერო დელა ფრანჩესკასა* და ლუჩანო ლაურანასთან. 1477-მდე გადასახლდა მილანში, სადაც გაეცნო *ლეონარდო და ვინჩის* ხუროთმოძღვრულ შემოქმედებას. თავდაპირველად მუშაობდა როგორც ფერმწერი. მილანის სანტა-მარია პრესო სან-სატიროს ტაძრის გადაკეთებისას (1479—83) გამოიყენა პერსპექტიული მოხატულობა და ფერწერის მეშვეობით შექმნა რეალური სივრცის შთაბეჭდილება; სანტა-მარია დელე გრაციეს ტაძარში (მილანი, 1492—97) ააგო საკურთხეველი და ფართო, ნათელი გუმბათოვანი ნაწილი. მონაწილეობდა აგრეთვე პავიის ტაძრის მშენებლობაში. 1499-იდან გადასახლდა რომში, სადაც უპირველესი ადგილი დაიკავა იმ ხუროთმოძღვართა შორის, რ-თაც შექმნეს მაღალი რენესანსის გრანდიოზული ძეგლები. რომში მან დაამთავრა (1499—1511) კანჩელერიას სასახლის ფასადი და ააგო მისი ორიარუსიანი მსუბუქი თაღნარით დამშვენებული შიგა ეზო. მისივე ნამუშევრებია: სანტა-მარია დელა პაჩეს (1500—04) მონასტრის ეზო, სანტა-მარია დელ ანიმას ეკლესიის სამრეკლო. ბ-ს ნამუშევართაგან გამოირჩევა პატარა მრგვალი სამლოცველო ტემპიეტო (1502, სან-პიეტრო ინ მონტორიოს მონასტრის ეზოში), რ-ის მარტივი კომპოზიცია მონოლითური, პლასტიკურად მთლიანი და ჰარმონიულია. 1503-იდან ბ. პაპ იულიუს II-ის დავალებით მუშაობდა ვატიკანში. მან შექმნა ერთიანი, გრანდიოზული ანსამბლი — სან-დამაზოს (დაახლ. 1510), ბელვედერისა (1503—45) და სხვ. ეზოები. ბ. ავტორია კათოლ. სამყაროს უდიდესი საკულტო ნაგებობის — რომის წმ. პეტრეს ტაძრის პროექტისა. გეგმას საფუძვლად დაუდო კვადრატში ჩახაზული ტოლმკლავებიანი ჯვარი, რ-ის ცენტრშიც, მკლავების გადაკვეთის ადგილას, უზარმაზარი სფერული გუმბათია აღმართული. პროექტისთვის დამახასიათებელია მთელისა და დეტალების სრული ჰარმონია, შეფარდებათა კანონზომიერება, ცალკეულ ნაწილთა თანაბარზომიერი განვითარება და წონასწორობა. პროექტი ამ სახით არ განხორციელებულა, მაგრამ მასში განსაკუთრებული სიცხადით აისახა მაღალი რენესანსის მხატვრული იდეალები. წმ. პეტრეს ტაძარმა დიდი გავლენა მოახდინა ბევრი ცენტრ.-გუმბათოვანი შენობის არქიტექტურაზე იტალიასა და მის გარეთ. ტაძრის მშენებლობა ბ-ს გარდაცვალების შემდეგ შეცვლილი პროექტით განახლდა. ბ-ს შემოქმედება აღორძინების ხანის ერთ-ერთი მწვერვალია. მან შექმნა ჰარმონიულად სრულყოფილი არქიტ. სახეები, რ-ებშიც თავისუფლად და შემოქმედებითად იყენებდა კლასიკურ ფორმებს.

*ლიტ.*: Бартенев И. А., Зодчие итальянского Ренессанса, [Л.], 1936; Всеобщая история архитектуры, т. 5, М., 1967.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 448.

**ბრამეა** (Brahmea), პეპლების გვარი ფარშავანგისთვალასებრთა (Saturniidae) ოჯახისა. ცნობილია პალეოგენის ბოლოდან. გვარში რამდენიმე სახეობაა შემორჩენილი, თითოეული მათგანი ენდემურია და იზოლირებული არეალით ხასიათდება. საქართველოში გავრცელებულია პ ო ნ ტ უ რ ი ანუ კ ო ლ ხ უ რ ი ბ.—Brahmea ledereri. დიდი ზომის (ფრთების შლილი 9—10 *სმ*) ღამის პეპელაა, მუქი ყავისფერი შეფერილობა აქვს და თეთრი ტალღისებური ზოლები დაჰყვება. დენდროფილია. კვების რეჟიმით დაკავშირებულია ჩვენი ფლორის უძველეს წარმომადგენელთან, წყავმაზასთან. ბინადრობს კოლხეთში, სუბტროპ. ტყის ტენიან და დაბურულ ხეობებში. რელიქტია. კოლხეთის განაშენიანების შემდეგ მისი რაოდენობა მკვეთრად შემცირდა.

კოლხურ ბ-სთან გენეტიკურად ახლოს დგას ჰ ი რ კ ა ნ უ ლ ი ბ., რ-იც გავრცელებულია აზერბაიჯანში, თალიშში. *ე. დიდმანიძე.*

**ბრამი** (Brahm; ნამდვ. გვარი ა ბ რ ა ჰ ა მ ზ ო ნ ი, Abrahamsohn) ოტო (5. II. 1856, ჰამბურგი, — 28. XI. 1912, ბერლინი), გერმანელი თეატრ. მოღვაწე, რეჟისორი, კრიტიკოსი. ფილოსოფიას და ლიტ-რას სწავლობდა ბერლინის, ჰაიდელბერგის, სტრასბურგის უნ-ტებში. თეატრ. კრიტიკის დარგში მოღვაწეობდა XIX ს. 80-იანი წლებიდან. თავდაპირველად იყო ნატურალიზმის პროპაგანდისტი და მიმდევარი, შემდეგ, ნატურალისტებისაგან განსხვავებით, ისწრაფოდა თეატრში აესახა ეპოქის სოც. პრობლემები.

1889-იდან სათავეში ედგა ლიტ.-თეატრ. საზ-ბას „თავისუფალი სცენა", რ-ის მიზანი იყო მოწინავე, ჭეშმარიტად მხატვრული დრამატურგიის პროპაგანდა და თეატრ. ხელოვნებაში პროგრ. ტენდენციების დამკვიდრება. ამ სცენაზე დაიდგა ჰ. იბსენის „მოჩვენებები", ჰაუპტმანის „მზის ჩასვლის წინ", ლ. ტოლსტოის „ბნელეთის ძალნი", ე. ზოლას და სხვათა პიესები.

1894-იდან ბ. სათავეში ჩაუდგა ბერლინის გერმ. თეატრს, სადაც თავი მოუყარა გამოჩენილ გერმ. მსახიობებს და რეჟისორებს: მ. რაინჰარდტს, ე. რაიხერს და სხვ. ბ-ის მიერ აქ დადგმული ჰაუპტმანის „ფეიქრები" გერმ. თეატრის საეტაპო სპექტაკლად ითვლება. 1904-იდან ხელმძღვანელობდა „ლესინგ-თეატერს".

ბ-ის სპექტაკლები გამოირჩეოდა ანსამბლურობით, დეტალებისა და გარემოს ცხოვრებისეული სიმართლით, ფსიქოლ. სიღრმით. ბ-ის შემოქმედებამ მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა გერმ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაზე.

**ბრამსი** (Brahms) იოჰანეს (7. V. 1833, ჰამბურგი, — 3. IV. 1897, ვენა), გერმ. კომპოზიტორი, პიანისტი, დირიჟორი. დაიბადა მუსიკოსის ოჯახში. მუსიკას სწავლობდა ჯერ მამასთან, შემდეგ ე. მარქსენთან (ფორტეპიანო). 50-იანი წწ. დამლევს ბრამსი გამოდიოდა გერმ. სხვადასხვა ქალაქში როგორც პიანისტი, მონაწილეობდა ლაიფციგის „გევანდჰაუზის" სახელგანთქმულ კონცერტებში. მასთან ერთად გამოდიოდნენ რ. *შუმანი* და ი. იოახიმი. 1858—59. იყო საგუნდო კაპელის დირიჟორი. 1862-იდან დამკვიდრდა ვენაში. აქ იგი გამოდიოდა როგორც პიანისტი და საგუნდო დირიჟორი. 70-იანი წლებიდან დაიწყო ინტენს. შემოქმედებითი მოღვაწეობა, უკრავდა და დირიჟორობდა საკუთარ ნაწარმოებებს, ბევრს მოგზაურობდა. იგი აირჩიეს ბერლინის ხელოვნებათა აკად. წევრად, ჰამბურგის „საპატიო მოქალაქედ". ბ-ს მიენიჭა კემბრიჯისა და ბრესლავლის უნ-ტების მუსიკის დოქტორის ხარისხი.

ბ-ის შემოქმედებითი მემკვიდრეობა ოპერის გარდა შეიცავს ინსტრუმ. და ვოკალური მუსიკის ყველა ჟანრს. მას შექმნილი აქვს 4 სიმფონია (1876, 1877, 1883 და 1885). განსაკუთრებით აღსანიშნავია IV სიმფონია, რ-იც XIX ს. II ნახევრის ევრ. სიმფონიზმის უდიდეს მონაპოვრადაა აღიარებული. *ბეთჰოვენისა* და *შუბერტის* მსგავსად ბ. სიმფონიის ციკლურ კომპოზიციას აღიქვამდა როგორც ინსტრუმ. დრამას, რ-ის შემადგენელი ნაწილები ერთიანი პოეტური იდეითაა გამსჭვალული. ბ-ის ინსტრუმ. კონცერტები უახლოვდება სიმფონიებს. მისი სავიოლინო კონცერტი (1878) ამ ჟანრის მწვერვალია. ასეთივე მნიშვნელობა ენიჭება ბ-ის II საფორტეპიანო კონცერტს (1881). ვოკალურ-სიმფ. ნაწარმოებთა შორის აღსანიშნავია „გერმანული რეკვიემი" (1868). მრავალფეროვანია ბ-ის ვოკალური მუსიკა. მან შექმნა 200-მდე სიმღერა, გადაამუშავა 100-ზე მეტი ხალხ. სიმღერა.

ჯერ კიდევ შემოქმედებითი მოღვაწეობის დასაწყისში ბ. მუშაობდა კამერულ-ინსტრუმ. მუსიკის ჟანრებში (I საფორტეპიანო ტრიო, საფორტეპიანო კვინტეტი და სხვ.). განსაკუთრებულ წარმატებას ამ ჟანრში მან მიაღწია ცხოვრების ბოლო პერიოდში (II და III საფორტეპიანო ტრიო, სონატები ვიოლინოსა და ჩელოსათვის ფორტეპიანოსთან ერთად და სხვ.).

ბ. ავტორია საფორტეპიანო სონატების, მინიატიურების. ამ უკანასკნელთა შორის აღსანიშნავია „უნგრული ცეკვები", რ-შიც ოსტატურადაა გამოყენებული უნგრ. მუს. ფოლკლორი. სიცოცხლის ბოლო წლებში ბ. ქმნის კამერულ საფორტეპიანო ნაწარმოებებს (კაპრიჩო, ინტერმეცო). ბ-ის საფორტეპიანო სტილისათვის დამახასიათებელია კონტრაპუნქტულად განვითარებული ფაქტურა, მასალის ფაქიზი დამუშავება, ვირტუოზული ეფექტურობა, რ-იც შეესატყვისება ნაწარმოების შინაარსს. ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე 2 სერენადა, ვარიაციები ჰაიდნის თემაზე, საორკესტრო უვერტიურები, ვოკალური ანსამბლები, გუნდები და სხვ.

ბ. სამაგალითო თანამიმდევრობით ავითარებდა კლასიკური მუსიკის მაღალ ტრადიციებს. კლასიკური მუსიკის ფორმებს მან ახ. რომანტ. შინაარსი შესძინა. იგი უმღერის პიროვნების თავისუფლებას, ზნეობრივ სიწმინდეს, ვაჟკაცურ შემართებას. მისი მუსიკა მსმენელს ხიბლავს მთრთოლვარე ლირიზმითა და ეპიკური სიდიადით. ბ. მუს. აზროვნების მკაცრ ლოგიკას უთავსებს მუს. მასალის განვითარების თავისუფალ-იმპროვიზაციულ მანერას.

*ლიტ.*: Гейрингер К., И. Брамс, [пер. с нем.], М., 1970; Друскин М., И. Брамс, 2 изд., М., 1963; Соллертинский И., Симфонии Брамса, მის კრ.: Музыкально-исторические этюды, 2 изд., Л., 1963. *მ. ახმეტელი.*

**ბრანდენბურგი** (Brandenburg), ისტ. ოლქი გდრ-ის ტერიტორიაზე. შუა საუკ. ერთ-ერთი სამთავრო. ჩამოყალიბდა გერმ. ფეოდალების მიერ *პოლაბების*, უმთავრესად, *ლუტიჩების* მიწების დაპყრობის პროცესში (X ს-იდან). 983 სლავების აჯანყებამ შეაჩერა გერმ. ფეოდალების აგრესია. XII ს-ში აგრესია განახლდა, *ალბრეხტ დათვმა* დაიპყრო ჰეველელების ტომის ცენტრი ბრანიბორი (შემდეგში ბრანდენბურგი). 1320-მდე ბ-ს მართავდნენ ასკანიების გვარის გერმ. მარკგრაფები, რ-ებიც ატარებდნენ გაგერმანელების პოლიტიკას. XIII ს-იდან

ბ. სწრაფად იზრდებოდა სლავური მიწების მიტაცების ხარჯზე. საერთო ეკონ. აღმავლობამ ხელი შეუწყო ქ-ების (შპრეე, კელნი, ბერლინი, ოდერის ფრანკფურტი და სხვ.) განვითარებას, ბ-ის ეკონ. და პოლიტ. მნიშვნელობის ზრდას. 1356 ოქროს ბულით ბ-ის მარკგრაფებმა განიმტკიცეს კურფიურსტების უფლებები, 1415 ბ-ში ჰოჰენცოლერნების დინასტია დამკვიდრდა. 1486-იდან მათი რეზიდენცია გახდა ბერლინი. 1473 დაწესდა ბ-ის მიწების განუყოფლობა. 1539 ბ-ში გატარდა სამთავრო (ლუთერანული) რეფორმაცია. 1614 ბ-ს შეუერთდა ქ-ები კლევე, მარკა, რავენსბერგი, 1618 პრუსიის საჰერცოგო (1657-მდე როგორც პოლონეთის ლენი). იგი მნიშვნელოვნად გაიზარდა ბ-ის დიდი კურფიურსტის ფრიდრიხ ვილჰელმის დროს (1640—88). *ვესტფალიის ზავმა* (1648) საფუძველი ჩაუყარა ბ-ის აღზევებას და ბრანდენბურგ-პრუსიის სამეფოს ჩამოყალიბებას (1701). ბ-ის შემდგომი ისტორია უკავშირდება პრუსიის ისტორიას. 1815—1945 ბ. პრუსიის პროვინცია იყო, შემდეგ მისი მხარე (ცენტრი პოტსდამი), ჯერ გერმ. ოკუპაციის საბჭ. ზონაში შედიოდა, 1949-იდან კი — გდრ-ის შემადგენლობაში. 1952 ბ. პოტსდამის, ფრანკფურტისა და კოტბუსის ოლქებად დაიყო.

**ბრანდენბურგი** (Brandenburg), ქალაქი გდრ-ში (პოტსდამის ოლქი), ნავსადგური მდ. ჰაფელის (მდ. ელბის შენაკადი) ნაპირზე. პლაუენის ტბით უკავშირდება ჰაფელ—ელბის არხს. მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. 93,9 ათ. მცხ. (1972). მეტალურგია, ლითონკონსტრუქციების დამზადება, ტრაქტორთმშენებლობა, სამდ. გემთმშენებლობა, ქიმ., ხის დასამუშ., ქაღალდის, საფეიქრო, კვების მრეწველობა.

**ბრანდერი** (გერმ. Brander), ცეცხლწამკიდი ან ფეთქებადი ნივთიერებებით დატვირთული გემი, რ-ის დანიშნულებაა ცეცხლი გაუჩინოს მტრის ხომალდებს. XVII ს-იდან ერთ-ერთი საბრძოლო საშუალება. ცეცხლწაკიდებულ ბ-ს გაუშვებდნენ ქარის ან დინების მიმართულებით მოწინააღმდეგის ფლოტისაკენ და დაჯახებისას მტრის ხომალდებს ცეცხლი უჩნდებოდა. ბ. გამოიყენეს რუსებმა 1770 ჩეშმეს ყურეში ბრძოლის დროს და დაწვეს ოსმალეთის ფლოტი. XIX ს-ში და XX ს. დამდეგს ბ-ს უწოდებდნენ გემებს, რ-ებსაც მიჰყავდნენ არხის, ყურის, ნავსადგურის შესასვლელთა ჩასახერგად.

**ბრანდესი** (Brandes) გეორგ (4. II. 1842, კოპენჰაგენი, — 12. II. 1927, იქვე), დანიელი ლიტერატურათმცოდნე. სწავლობდა სამართალს, ფილოსოფიას, ესთეტიკას. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო XIX ს. 60-იან წლებში. მისი მსოფლმხედველობა და ესთეტ. მრწამსი ყალიბდებოდა *პოზიტივიზმის*, ი. ტენის კულტ.-ისტ. და შ. ო. *სენტ-ბევის* ფსიქოლ.-ბიოგრ. კონცეფციების, აგრეთვე ევროპასა და დანიაში მიმდინარე რევ.-დემოკრ. მოძრაობათა გავლენით. სხვადასხვა დროს გატაცებული იყო ლ. ფოიერბახის მატერიალ. იდეებითაც და პიროვნების შესახებ ნიცშეანური თეორიითაც. ბ. კარგა ხანს სათავეში ედგა დან. დემოკრ. მწერლობას და ტონს აძლევდა ქვეყნის ლიტ. ცხოვრებას. ამასთან, სოც. და პოლიტ. სფეროში თითქმის ყოველთვის პროგრ. ტრადიციებს ემხრობოდა. ბ-ის ძირითადი შრომაა ექვსტომიანი მონოგრაფია „მთავარი მიმდინარეობანი XIX საუკუნის ევროპულ ლიტერატურაში" (1872—90), სადაც სხვადასხვა ხალხის ლიტ-რა პირველად იქნა განხილული ურთიერთკავშირში. მისი სხვა თხზულებებიდან აღსანიშნავია „ფრანგული ესთეტიკა დღეს" (1870), „სერენ კიერკეგორი" (1877), „რუსული შთაბეჭდილებანი" (1888), მონოგრაფიები შექსპირის, გოეთეს, მ. გორკის და სხვ. შესახებ. 1912 გამოქვეყნებულ წერილში ბ-მა აღნიშნა, რომ მ. ანდერსენ-ნექსეს რომანმა „პელე დამპყრობელი" დანიურ ლიტ-რაში დასაბამი მისცა პროლეტ. მწერლობას.

*თხზ.*: Samlede skrifter, bd. 1—18, Kbh., 1899—1910; Собр. сочинений, 2 изд., т. 1—20, СПб., [1906—14]. *შ. რევიშვილი.*

**ბრანდისი** ანატოლი იაკობის ძე (დ. 12. VIII. 1923, ნიჟნედნეპროვსკი), საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (23. II და 29. VI. 1945), პოლკოვნიკი (1956). სკკპ წევრი 1944-იდან. საბჭ. არმიაშია 1941-იდან. დაამთავრა პილოტთა სამხ.-საავიაციო სკოლა (1943). დიდი სამამულო ომის დროს განვლო საბრძოლო გზა მფრინავიდან გვარდიული მოიერიშე საავიაციო პოლკის ესკადრილიის მეთაურამდე. აქვს 228 საბრძოლო გაფრენა. დიდი სამამულო ომის შემდეგ დაამთავრა სამხ.-საჰაერო (1950) და გენშტაბის (1959) აკადემიები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბრანდმაუერი** (გერმ. brandmauer < Brand — ხანძარი და Mauer — კედელი), ხ ა ნ ძ ა რ ს ა წ ი ნ ა ღ ო კ ე დ ე ლ ი, რ-ის დანიშნულებაა ერთი შენობის მომიჯნავე სათავსების ან ორი მომიჯნავე შენობის განცალკევება ხანძრის გავრცელების თავიდან ასაცილებლად. ბ-ს აგებენ ცეცხლგამძლე მასალისაგან.

**ბრანდსპოიტი** (ჰოლანდ. Brandspuit— სახანძრო ტუმბო), მოქნილი შლანგის ლითონის ბუნიკი; ლულის მოძველებული სახელწ. ხანძარსაწინაღო ტექნიკაში.

**ბრანდტი** (Brandt) ვილი (ნამდვ. გვარი და სახელი ჰერბერტ კარლ ფ რ ა მ ი) (დ. 18. XII. 1913, ლიუბეკი), გფრ-ის სახელმწ. მოღვაწე. 1930-იდან გერმ. ს.-დ. პარტიის (გსდპ) წევრი. ფაშისტური დიქტატურის დამყარების შემდეგ წავიდა ემიგრაციაში (1933—45). 1945 დაბრუნდა დას. გერმანიაში. 1948 დაინიშნა გსდპ-ის წარმომადგენლად დას. ბერლინში. 1950 იყო დას. ბერლინის წარმომადგენელთა პალატის წევრი, 1957—1966 წლებში — დას. ბერლინის მმართველი ბურგომისტრი, 1958—62 წლებში დას. ბერლინის სდპ-ის გამგეობის თავ-რე, 1964-იდან—გსდპ-ის გამგეობის თავ-რე. 1966 დეკ-იდან 1969 ოქტ-მდე შედიოდა კოალიციურ მთავრობაში (ქრისტ.-დემოკრ. კავშირი—ქრისტ. სოც. კავშირი—გერმ. ს-დ. პარტია), როგორც ვიცე-კანცლერი და საგარეო საქმეთა მინისტრი. 1969 ოქტ-იდან ს.-დ. და თავისუფალი დემოკრ. პარტიების კოალიციური მთავრობის კანცლერი. ამ კოალიციაში შემავალი პარტიების 1972 წლის ნოემბრის არჩევნებში გამარჯვების შემდეგ კვლავ დაიკავა გფრ-ის ფედერალური კანცლერის პოსტი. 1970 წ. 12 აგვ. ბ-ის მთავრობამ ხელი მოაწერა სსრკ-გფრ-ის, ხოლო 7 დეკ. გფრ.-პოლ. ხელშეკრულებებს, 1972 დეკ. კი ხელშეკრულებას გერმ. დემოკრ. და გერმ. ფედერ. რესპუბლიკებს შორის ურთიერთობათა საფუძვლების შესახებ. გადადგა 1974. ბ. რამდენჯერმე იყო საბჭ. კავშირში. არის ნობელის მშვიდობის პრემიის ლაურეატი. *ნ. კიკვაძე.*

**ბრანერი** (Branner) ჰანს კრისტიან (23. VI. 1903, ორდრუპი, — 24. IV. 1966, კოპენჰაგენი), დანიელი მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1932 რადიოპიესებით. ავტორია რომანებისა: „სათამაშოები" (1936), „მხედარი" (1949), „არავინ იცის ღამე" (1955); მოთხრობათა კრებულებისა: „ჩვენ მალე გავქრებით" (1938), „ორი წუთი სიჩუმე" (1944); პიესისა „ძმები და დები" (1952) და სხვ. თავის თხზულებებში ბ. დიდ ადგილს უთმობს სოც.-პოლიტ. თემებსა და პრობლემებს, კერძოდ, ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლას, ბურჟ. ურთიერთობათა კრიტიკას და ა. შ., თუმცა ეს კრიტიციზმი და პრობლემატიკა მწერალს ეთიკის სფეროში გადააქვს. იგი დაბეჯითებით უსვამს ხაზს ბურჟ. საზ-ბაში ადამიანის მზარდ გაუცხოებასა და სიმარტოვეს.

**ბრანკო**, ბ რ ა ნ კ უ (Branco) ელიზა (დ. 1912, ბარეტუსი, სან-პაულუს შტ.), ბრაზ. ქალთა მოძრაობისა და მშვიდობის მსოფლიო მოძრაობის მოღვაწე, პროფესიით მუშა-ფეიქარი. II მსოფლიო ომის შემდეგ მონაწილეობდა ბრაზ. ქალთა ფედერ. მუშაობაში — 1950 სექტ. გამოვიდა ბრაზ. ჯარების კორეაში გაგზავნის წინააღმდეგ. რის გამოც დააპატიმრეს და მიუსაჯეს 4 წლით პატიმრობა, მაგრამ საზოგადოებრიობის მოთხოვნით გაათავისუფლეს 1951 სექტემბერში. 1951—65 იყო მსოფლიო მშვიდობის საბჭოს წევრი. 1952 ბ-მ მიიღო „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემია.

**ბრანტი** (Brant) სებასტიან (დაახლ. 1458, სტრასბურგი, — 10. V. 1521, იქვე), გერმ. მწერალი, ჰუმანისტი. ავტორია მრავალი მეცნ., პუბლიც. და პოეტური ნაწარმოებისა (გერმ. და ლათ. ენაზე). განსაკუთრებით პოპულარული იყო ბ-ის გალექსილი სატირულ-ეპიკური, დიდაქტ. ნაწარმოები „სულელების გემი" (1494, ახ. გერმანულზე ითარგმნა 1877). მასში მხილებულია რაინდების მალადობა, სამღვდელოების მომხვეჭელობა, დაგმობილია „ადამიანური სისულელის" ნაირგვარი გამოვლენა: ეგოიზმი, ანგარება, ლოთობა, გაიძვერობა, მრუშობა და სხვ. თხზულება ითარგმნა მრავალ ენაზე. მან ხელი შეუწყო სატირული ლიტ-რის, კერძოდ, *გრობიანიზმის* ნაკადის განვითარებას.

**ბრასერი** (Brasseur; ნამდვ. სახელი და გვარი ალბერ ე ს პ ი ნ ა ს ი, Espinasse) პიერ (22. XII. 1905, პარიზი,—23. X. 1975, იქვე), ფრანგი მსახიობი. სწავლობდა პარიზის კონსერვატორიაში. გამოდიოდა ბულვარებისა და ელისეს მინდვრების თეატრებში. 60-იან წლებში თეატრ „ათენეს" მსახიობია. ბ. გამოირჩეოდა გარდასახვის დიდი უნარით, ბრწყინვალე ოსტატობით და კულტურით, კარგად გრძნობდა კინემატოგრაფიულ რიტმს. თეატრში შესრულებული როლებიდან აღსანიშნავია: კინი (დიუმა-მამის „კინი"), პეტრუჩიო (შექსპირის „ჭირვეულის მორჯულება"), დონ-ჟუანი (მონტერლანის „დონ-ჟუანი") და სხვ. 1925-იდან მონაწილეობდა კინოფილმებში. მნიშვნელოვანი როლებია: ლუსიენი („ნისლების სანაპირო", 1933), ფრედერიკ ლემეტრი („ქანდარის შვილები", 1945), კაპიტანი („პატრონი ღმერთის შემდეგ", 1951), ჟუჟუ („პორტ დე ლილა", 1957; საბჭ. ეკრანებზე — „პარიზის გარეუბანში"), ლულუ მობლანი („დიადი ოჯახები", 1958; საბჭ. ეკრანებზე — „მლიერნი ამა ქვეყნისა"), ადვოკატი („საფუძვლიანი მტკიცება", 1963) და სხვ.

**ბრასიდა** (Brasidas), სპარტელი მხედართმთავარი, პელოპონესის ომების გმირი. ძვ. წ. 431 აიძულა ათენელები მოეხსნათ ალყა ქ. მეთონესათვის. ძვ. წ. 424 მისი სარდლობით სპარტელთა ჯარმა გაიარა ბალკანეთი პელოპონესიდან თრაკიამდე და ეგეოსის ჩრდ. სანაპიროზე ხელთ იგდო ამფიპოლისი — ათენის მოკავშირე ქალაქი. აქვე ძვ. წ. 422 ბ-მ გაანადგურა ათენელთა საომარი ძალები, თუმცა თვითონაც ბრძოლაში დაიღუპა (ამავე ბრძოლაში მოკლეს ათენელთა სარდალი *კლეონი*).

**ბრატეინი**, ბ რ ე ტ ა ნ ი (Brattain) უოლტერ (დ. 10. II. 1902, სიამინი, ჩინეთი), ამერ. ფიზიკოსი. სწავლობდა უოლა-უოლის (ვაშინგტონის შტ.) კოლეჯსა და არიზონის და მინესოტის უნ-ტებში. მასწავლებლობდა აშშ-ის სხვადასხვა უნ-ტში. უოლა-



გ. ბრანდესი.



ა. ბრანდისი.



ე. ბრანკო.



პ. ბ რ ა ს ე რ ი. კადრი ფილმიდან «ქანდარის შვილები». 1945. რეჟისორი მ. კარნე.

უოლის კოლეჯის პროფესორი (1963). იკვლევდა ნახევრად გამტარების ზედაპირულ თვისებებს (რეკომბინაციის სიჩქარის განსაზღვრა და პოტენციალის განაწილება ნახევრად გამტარების ზედაპირზე) მისი მრავალი შრომა შეეხება სპილენძის ჟანგის ნახევრადგამტარულ და გერმანიუმის აფსკის ოპტ. თვისებათა შესწავლას. ნახევრადგამტარული ტრანზისტორების შექმნისა და მათი მოქმედების ფიზ. პრინციპის შესწავლისათვის (ჯ. *ბარდინთან* და უ. *შოკლისთან* ერთად) მიენიჭა ნობელის პრემია (1956).

*თხზ.*: Physical principles involved in transistor action, «The Physical Review», 1949, v. 75, № 8 (თანაავტ.: J. Bardeen).



ბრატისლავა. ძველი რატუშა (ახლა ქალაქის მუზეუმი; XIII—XV სს; კოშკი დამთავრებულია XVIII ს.) და როლანდის შადრევანი (1572).

**ბრატისლავა** (Bratislava), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, სლოვაკიის სოციალ. რესპ. დედაქალაქი, მსხვილი ეკონ. და კულტ. ცენტრი. მდებარეობს მდ. დუნაის ამაღლებულ მარცხ. ნაპირზე, მცირე კარპატების მთის ძირას. ირგვლივ ტყე-პარკის ზონა აკრავს. 325 ათ. მცხ. (1974).

ბ. ცნობილია რომაელთა ბატონობის ხანიდან. V ს-იდან დასახლებული იყო სლავური ტომებით. X ს-ში დიდი მორავიის სამთავროს ეკუთვნოდა. 907 ბ. (პოჟონის სახელით) შევიდა უნგრ. სამეფოს შემადგენლობაში. XII—XIII სს-ში მიიღო საქალაქო უფლება და თავისუფალი სამეფო ქალაქი გახდა. XIII ს-ში ბ-მ ძლიერი გერმ. კოლონიზაცია განიცადა და პრესბურგი ეწოდა. 1541 ოსმალთა მიერ ბუდის აღების შემდეგ, უნგრ. სამეფოს დედაქალაქი და უნგრ. მეფეთა და არქიეპისკოპოსთა რეზიდენცია გახდა (1784-მდე). XVIII ს-იდან — სლოვაკიის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცენტრი. ბ-ში დაიდო *პრესბურგის საზავო ხელშეკრულება 1805*. 1969 აქ ჩამოყალიბდა სლოვაკ მუშათა I გაერთიანება — საზ-ბა „ნაპრედი". 1905 შედგა სლოვაკიის ს.-დ. პარტიის ყრილობა. ფაშისტური ოკუპაციის წლებში (1939 — 45) — მარიონეტული ფაშისტური კლერ. სლოვაკიის სახელმწიფოს დედაქალაქი. 1945 წ. 4 აპრ. გაათავისუფლა საბჭ. არმიამ.



ბრატისლავა. პრიმასის სასახლე. 1778—81. არქიტექტორი მ. ხეფელე

ბ. არის მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი, ნავსადგური, სწრაფად მზარდი სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია ქიმ. მრეწველობა. მსხვილი ნავთობქიმ. კომბინატი „სლოვნაფტი" ამუშავებს სსრკ-იდან ნავთობსადენ „დრუჟბით" მიწოდებულ ნავთობს. ამზადებენ პლასტმასას, სინთეზურ ბოჭკოს, გოგირდმჟავას, სოდას, ფოსფოროვან სასუქებს, ლაქს, საღებავს, რეზინს. არის ელექტროტექ. მრეწვ., ხელსაწყოთმშენებლობა, ჩარხთმშენებლობა და სხვ., საფეიქრო და სამკერვალო, მინის, ხის დასამუშ., ავეჯის მრეწველობა. ადგილ. სას.-სამ. ნედლეულის ბაზაზე განვითარებულია კვების მრეწველობა.

დუნაის გადაჰყურებს XII—XVIII სს. ციხე-კოშკი (გრადი), მის ჩრდ-ით და აღმ-ით ძვ. ქალაქია (სტარე-მესტო), რ-შიც შემორჩენილია ციხესიმაგრის კედლების ნანგრევები (XIII—XV სს.), კოშკიანი ჭიშკარი (XIV—XVIII სს.), წმ. მარტინის გოთიკური ტაძარი (XIV—XV სს., ფასადი, XVIII ს.), ფრანცისკელთა მონასტერი და ეკლესია (XIII — XVII სს.), ძველი რატუშა (XIII—XV სს.), ბაროკოსა და კლასიციზმის სტილით ნაგები სასახლეები (ესტერჰაზისა და სხვ.), ეკლესიები (წმ. სამებისა, დაწყებულია XVIII ს-ში; წმ. ალჟბეტასი, XVIII ს. შუა წლები), შადრევნები და ქანდაკებები. XIX—XX სს-ში აიგო ეკლექტიკური და „მოდერნის" სტილის რამდენიმე შენობა. 1945 შემდეგ გაშენდა ახ. საცხოვრ. კომპლექსები და რ-ნები. დამტკიცებულია ბ-ის რეკონსტრუქციის გენგეგმა. ააშენეს სასტუმრო „დევინი", სტუდქალაქი და სხვ.

ბ. სლოვაკიის კულტ. ცენტრია. აქ არის სლოვაკიის მეცნ. აკადემია, ი. ა. კომენსკის სახ. უნ-ტი (1919), უმაღლესი ტექ. სასწავლებელი და სხვ.; ეროვნ. თეატრი, ქალაქის მუზეუმი, ეროვნ. გალერეა, ეროვნ. მუზეუმი.

**ბრატისლავის უნივერსიტეტი** იან ამოს კომენსკის სახელობისა, პირველი სლოვაკური სახელმწ. უნ-ტი. დაარსდა 1919 სლოვაკიის ტერიტორიაზე ჩეხოსლ. სახელმწიფოს შექმნის შემდეგ (მანამდე, 1914-იდან არსებობდა მხოლოდ უნგრ. უნ-ტი). პირველად გაიხსნა სამედ. ფაკ-ტი, შემდეგ—იურიდ. და ფილოს.; მიუნხენის ხელშეკრულებისა და ე. წ. სლოვაკური სახელმწიფოს დაარსების (1939) შემდეგ უნ-ტს აღარ ეწოდებოდა ი. ა. კომენსკის სახელი. მმართველი ფაშისტურ-კლერ. წრე ცდილობდა უნ-ტი გამოეყენებინა ახალგაზრდობის ნაციონალისტურ-ფაშისტური სულისკვეთებით აღზრდის იარაღად. 1940 გაიხსნა თეოლ. ფაკ-ტი. ფაშისტებისაგან ჩეხოსლ. განთავისუფლების (1945) შემდეგ უნ-ტი ხელმისაწვდომი გახდა მშრომელთა შვილებისათვის. გაუქმდა თეოლ. ფაკ-ტი და 1954 წ. 12 ნოემბ. უნ-ტს დაუბრუნდა ძვ. სახელწოდება.

უნ-ტში 6 ფაკ-ტია: (1975) იურიდ., სამედ., ფარმაცევტული, ფილოს. და ხელოვნ., საბუნებისმეტყველო, ფიზ. აღზრდისა და სპორტის; პედ. ინ-ტი ტრნავაში. უნ-ტში სწავლობდა 6 ათასზე მეტი სტუდენტი, მუშაობდა 3335 მასწავლებელი. უნ-ტის ბ-კაში (დაარსდა 1919) 1,4 მლნზე მეტი ტომია.

**ბრატმანი,** ბარტომი, „მოქცევაჲ ქართლისაჲს" მიხედვით ქართლის მე-8, ხოლო ლეონტი მროველის მიხედვით მე-7 მეფე. წყაროები მას მიაწერენ მცხეთის გალავნის და ქართლის ციხესიმაგრეთა გამაგრებას. არსებობს მოსაზრება (პ. ინგოროყვა, გ. მელიქიშვილი), რომ ბ. არის დიონ კასიოსის „რომის ისტორიაში" ძვ. წ. 36 ამბებთან დაკავშირებით მოხსენიებული ფარნავაზი (იხ. *ფარნავაზ II*).

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

**ბრატმანი და ქართამი,** ბართომი და ქართამი, ქართლში *ორმეფობის* დროს „მოქცევაჲ ქართლისაჲ"-ს მიხედვით მე-12, ხოლო ლეონტი მროველის მიხედვით მე-11 მეფენი.

**ბრატსკი** (ბურიატთა რუს. სახელწოდებიდან „братские люди"), ქალაქი რსფსრ ირკუტსკის ოლქში. ნავსადგური ბრატსკის წყალსაცავზე. რკინიგზის სადგ. ტაიშეტ — ლენის ხაზზე. 190 ათ. მცხ. (1975; 1959 წ. — 43 ათ., 1970 წ. — 155 ათ). დაარსდა 1955 *ბრატსკის ჰიდროელექტროსადგურის* მშენებლობასთან დაკავშირებით. ბრატსკ—ტაიშეტის სამრეწვ. კვანძის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი. ანგარისპირა ხე-ტყის რესურსების ბაზაზე აქ შეიქმნა დიდი სატყეო-სამრეწვ. კომპლექსი. არის ალუმინის ქ-ნა. ცელულოზა-ქაღალდისა და ხის დასამუშ. მრეწვ., სამედ., პედ., მუს. სასწავლებლები. თოჯინების თეატრი. გენგეგმის მიხედვით (შემუშავებულია 1958—61 მოსკ. ქალაქთა დაგეგმარების ინ-ტში) ქალაქი სამრეწვ. და სამოსახლო ზონებად იყოფა. სამოსახლო ზონაში განლაგებულია საბჭოების სახლი, თეატრი, კინოთეატრი, სავაჭრო კომპლექსი და სასტუმრო. ტაიგის შემორჩენილი ნაკვეთების ირგვლივ თავმოყრილია მიკრორაიონები, სადაც აგებულია აგურისა და მსხვილპანელიანი საცხოვრ. სახლები, სკოლები და საბავშვო დაწესებულებები. დაიწყო ქალაქის ცენტრის განაშენიანება. ჰესის მახლობლად მდებარეობს 4 მიკრორაიონისაგან შემდგარი დაბა ენერგეტიკი (ბ-ის ჩრდ. საცხოვრ. რ-ნი), აქვეა კულტ. სასახლე (1963), კინოთეატრი „როსია" (1960-იანი წწ.) და სასწ. კომპლექსი (1965—66).



ბრატსკი. კინოთეატრი «როსია» (1960-იანი წლები. ტიპობრივი პროექტი) დაბა ენერგეტიკი.

**ბრატსკის წყალსაცავი,** წყალსაცავი მდ. ანგარაზე, რსფსრ ირკუტსკის ოლქში. შექმნილია ბრატსკის ჰესის კაშხალით. ავსება დაიწყო 1961, საპროექტო ნიშნულს მიაღწია 1967. ფართ. 5470 $км^2$, მოცულობა 169,3 $км^3$, საშ. სიღრმე 31 *მ*. შედგება ორი ძირითადი პარალელური ღუბრმისაგან, რ-ებიც მდ. ანგარის (547 *კმ*) და მდ. ოკის (370 *კმ*) გაყოლებით მდებარეობს. სიგანე ზოგან 20 *კმ* აღწევს. მრავალი შენაკადის შესართავი გადაიქცა 15 *კმ*-მდე სიგრძის ყურედ. ბ. წ. მრავალწლ. ჩამონადენის მარეგულირებელია. ძირითადი ენერგეტ. დანიშნულების გარდა იყენებენ სანაოსნოდ, წყლის მომარაგების მიზნით, თევზმეურნეობისათვის. ბ. წ-ის ნაპირებზე გაშენდა ქ-ები ბრატსკი, სვირსკი, უსოლიე-სიბირსკოე.

**ბრატსკის ჰიდროელექტროსადგური** დიდი ოქტომბრის 30 წლისთავის სახელობისა, მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი ჰესი, აგებულია მდ. ანგარაზე, ირკუტსკის ოლქში, ქ. ბრატსკთან (რსფსრ). მშენებლობა დაიწყო 1955. ჰესის პირველი 4 ჰიდროაგრეგატი 1961 ამუშავდა. ჰესის საპროექტო სიმძლავრე 4,5 მლნ. *კვტ*, ელექტროენერგიის საშ. წლ. გამომუშავება 22,7 მლრდ. *კვტ-სთ*. ბრატსკის ჰიდროკვანძში შედის: გრავიტაციული ტიპის ბეტონის კაშხალი (სიგრძე 924 *მ*, მაქს. სიმაღლე 124,5 *მ*) სასადგურო ნაწილით (სიგრძე 515 *მ*), წყალსაშვებითა (სიგრძე 242 *მ*) და ყრუ ნაწილებით (საერთო სიგრძე 167 *მ*): ჰესის შენობა (სიგრძე 516 *მ*), წყალსაცავი (ფართობი 5470 $км^2$, მოცულობა 169,3 $км^3$) და ა. შ. კაშხალის თხემზე გადის მაგისტრ. რკინიგზა ტაიშეტ—ლენა და საავტ. გზა. ბ. ჰ-ის ელექტროენერგია მაღალი ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებით (220 და 550 *კვ*) გადაეცემა ირკუტსკ-ჩერემხოვოს სამრეწვ. რაიონსა და აღმ. ციმბირის გაერთ. ენერგეტ. სისტემას.

**ბრაუერი,** ბროუვერი (Brouwer) ადრიან (1605 ან 1606, აუდენარდე, — დასაფლავებულია 1. II. 1638, ანტვერპენი), ფლამანდიელი ფერმწერი. საყოფაცხოვრებო ჟანრის ერთ-ერთი უდიდესი წარმომადგენელი. დაახლ. 1621 საცხოვრებლად გადავიდა ჰოლანდიაში, სადაც ჰარლემში მხატვარ ფ. *ჰალსთან* სწავლობდა (დაახლ. 1623—24). უმთავრესად მუშაობდა ჰარლემსა და ამსტერდამში. 1631 დაბრუნდა სამშობლოში და დასახლდა ანტვერპენში. თავდაპირველად განიცადა ჰოლანდ. ფერწერის გავლენა, მაგრამ როგორც მხატვარი სამშობლოში ჩამოყალიბდა. ხატავდა გლეხებსა და ქალაქის დაბალი წრის წარმომადგენლებს. ბ-ის მცირე ზომის სურათებში გამოსახულია სიღარიბისა და ლოთობისაგან განადგურებული და გაბოროტებული ხალხი, რ-ის ყოფაც რეალურად, ყოველგვარი იდეალიზაციის გარეშეა ნაჩვენები. ადრინდ. სურათები გროტესკული ხასიათისაა და გამოირჩევა ჟესტისა და მიმიკის ექსპრესიით („გლეხების ჩხუბი ბანქოს თამაშის დროს", დრეზდენის სურათების გალერეა; „მწარე სასმელი", 1630-იანი წწ., შტედელის ინ-ტი, მაინის ფრანკფურტი). შემდეგ ხანებში ბ-ის სურათების კომპოზიცია უფრო მშვიდი, მარტივი და დახვეწილი ხდება. მოქმედების დრამატიზმი ერწყმის ლირიზმს, ხასიათები გადმოცემულია მსუბუქი, კეთილი იუმორით, საგნები უფრო პლასტიკურია, იგრძნობა გმირებისადმი გულთბილი დამოკიდებულება. მდიდარი კოლორიტის ფერადოვანი ლაქების კონტრასტები რბილდება თანაბრად განაწილებული მსუბუქი ბურუსით („მძინარე თამბაქოს მწეველი", ლუვრი, პარიზი; ავტოპორტრეტი, მაურიცჰეისი, ჰაგა). ბ. ხატავდა სოფლის პეიზაჟებსაც,

რ-ების გამოირჩევა მშვიდი ინტიმურობით („მთვარის შუქი“, ბერლინ-დალემის სურათების გალერეა).

*ლიტ.*: Всеобщая история искусств, т. 4, М., 1963; Höhne E., Adriaen Brouwer, Lpz., [1960].

**ბრაუერი** (Brouwer) ლოიტზენ ეგბერტ იან (27. II. 1881, ოვერსხი, — 2. XII, 1966, ამსტერდამი), ჰოლანდ. მათემატიკოსი. ამსტერდამში ნიდერ. მეცნ. აკად. წევრი (1912) და პარიზისა და გეტინგენის მეცნ. აკად. წ.-კორ. 1908-იდან ბ. თანამიმდევრულად აკრიტიკებდა ე. წ. არსებობის თეორემების წმინდა მათ. დამტკიცებას, რ-იც ეყრდნობოდა გამორიცხული მესამის კანონს. საბოლოოდ ამ კრიტიკის საფუძველზე მათ. დაფუძნებაში შეიქმნა ახ. მიმართულება — *მათემატიკური ინტუიციონიზმი*. ტოპოლოგიაში ბ-მა დაადგინა მნიშვნელოვანი ცნებები და შედეგები (1911—13), მათ შორის: სიმპლიციალური აპროქსიმაციის ცნება და უწყვეტი ასახვის ხარისხი; უწყვეტი ასახვის ჰომოტოპიური კლასიფიკაციის ცნება; თეორემა განზომილების ინვარიანტობისა და შიგა წერტილების ინვარიანტობის შესახებ ($n$-განზომილებიანი სივრცის ქვესიმრავლის ამავე სივრცეში ტოპოლოგიური ასახვის დროს); თეორემა უძრავი წერტილის შესახებ.

**ბრაულოზი,** ფუტკრის ტილიანობა, ფუტკრის ინვაზიური დაავადება, რ-საც იწვევს პარაზიტი უფრთო ბუზი ბრაულა (Braula coeca). დასენიანების წყაროა ავადმყოფი ფუტკარი და ბრაულის კვერცხებით ინვაზირებული ფიჭა. პარაზიტი ფუტკარს ულოზიანებს ზედა ყბას და აიძულებს გამოყოს თაფლი, რ-საც შემდეგ თვითონ წუწნის. დედა ფუტკარი კარგავს კვერცხდების უნარს, სუსტდება და ხშირად იღუპება. მუშა ფუტკარს შრომის უნარი უქვეითდება. მცირდება ფუტკრის ოჯახის პროდუქტიულობა. ბ-ით დაავადება ხშირად თავს იჩენს ზაფხულის დასასრულსა და შემოდგომაზე. დაავადების მოსასპობად ფიჭის სადეზინფექციოდ იყენებენ გოგირდნახშირბადსა და ფორმალინს. ზრდასრული ბრაულების მოსასპობად იყენებენ ნაფტალინს, ქაფურს, თიმოლს, აგრეთვე ახრჩოლებენ ფენოთიაზინის ან წეკოს ბოლს. ბ-ის მიმართ არაკეთილსაიმედო საფუტკრე საკარანტინოა, მისი გაყიდვა ან სხვა მეურნეობისათვის გაგზავნა აკრძალულია. იხ. აგრეთვე *ფუტკრის დაავადებანი.* *მ. მათიაშვილი.*

**ბრაუნელ-ბატლერის კანონი 1954,** კანონი კომუნისტურ მოღვაწეობაზე კონტროლის შესახებ აშშ-ში, ძალაში შევიდა 1954 წ. 24 აგვისტოს. კანონპროექტის ავტორები არიან იუსტიციის მინისტრი ბრაუნელი (Brownell) და სენატორი ბატლერი (Butler), აქედან მოდის კანონის სახელწოდებაც. ბ.-ბ. კ-ის მიზანია კომპარტიის, პროგრ. ორგანიზაციებისა და პროფკავშირების მოღვაწეობა მთლიანად დაუქვემდებაროს ხელისუფალთა კონტროლს. სახელმწიფომ უფლება მიიღო ნებისმიერი ორგანიზაცია გამოაცხადოს „კომუნისტური შეღწევის ორგანიზაციად“ და დაიწყოს მისი დევნა.

**ბრაუნერი** (Brauner) ბოგუსლავ (8. V. 1855, პრაღა, — 15. II. 1935, იქვე), ჩეხოსლ. ქიმიკოსი, სწავლობდა პრაღის ტექ. სკოლაში. 1882-იდან პრაღის უნ-ტში კითხულობდა ლექციებს ქიმიაში. თავის შრომებში (1870) ნათელყო დ. მენდელეევის პერიოდულობის კანონის სისწორე და მნიშვნელობა. დაამტკიცა, რომ ბერილიუმი ნაერთებში ორვალენტოვანია, რითაც დაადასტურა მენდელეევის პერიოდულობის კანონის საფუძველზე ბერილიუმის ატომური მასის შესწორების მართებულობა. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბ-ის მიერ იშვიათმიწა ელემენტების კვლევას, მათი ატომური მასების განსაზღვრას. ბ-მა წამოაყენა წინადადება, რომ იშვიათმიწა ელემენტები განსაკუთრებულ „ინტერპერიოდულ“ ჯგუფში, უშუალოდ ლანთანის შემდეგ მოეთავსებინათ (1900). მენდელეევი ბ-ს თვლიდა „პერიოდულობის კანონის ერთ-ერთ ჭეშმარიტ განმამტკიცებლად“.

*ლიტ.*: Кедров Б. М., Ченцова Т. Н., Браунер—сподвижник Менделеева, М., 1955.

**ბრაუნი** (Browne) ედუარდ გრენვილ (7. II. 1862, იული, გლოსტერშირი, — 5. I. 1926, კემბრიჯი), ინგლ. ორიენტალისტი, ლიტერატურათმცოდნე. კემბრიჯში ასწავლიდა სპარს. ენას. 1902 დაინიშნა არაბისტიკის პროფესორად. ბ-ის მთავარი ნაშრომია „სპარსული ლიტერატურის ისტორია“ (ტ. 1—4, 1902—24), რ-იც მოიცავს პერიოდს უძველესი დროიდან XX ს. 20-იან წლებამდე. ეს ნაშრომი სპარს. მწერლობის ისტ. პირველი სრული კურსია. ბ-მა სპარს. და არაბ. ენებიდან თარგმნა და გამოსცა მრავალი თხზულება. *ი. კალაძე.*

**ბრაუნი** (Braun) ვერნერ ფონ (დ. 23. III. 1912, ვირზიცი, ახლანდ. ვიჟისკი, პოლონეთი), მეცნიერი რაკეტმშენებლობის დარგში. სწავლობდა ციურიხისა და ბერლინის ტექნოლ. ინ-ტებსა და ბერლინის უნ-ტში. 1930 მუშაობა დაიწყო თხევადსაწვავიანი რაკეტების კვლევის დარგში. 1934 გამოცადა ორი რაკეტა (A-2). ბ. იყო გერმ. სამხ. კვლევითი ცენტრის ერთი ხელმძღვანელთაგანი (1937) და რაკეტა V-2-ის (ფაუ-2) მთავარი კონსტრუქტორი. II მსოფლიო ომის დროს გერმანია ამ რაკეტებს ინგლისსა და ჰოლანდიას უშენდა. 1945-იდან ცხოვრობს აშშ-ში, ფორტ-ბლისში (ტეხასის შტ.), სადაც ერთხანს აშშ-ის არმიის შეიარაღების დაპროექტების სამსახურს ხელმძღვანელობდა. 1956 დანიშნეს კონტინენტთშორისი ბალისტიკური რაკეტა „იუპიტერისა“ და „ექსპლორერის“ სერიის დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრთა პროგრამების ხელმძღვანელად. 1960-იდან არის ასტრონავტიკისა და კოსმ. სივრცის კვლევის აშშ-ის ეროვნ. სამმართველოს (NASA) ხელმძღვანელი წევრი და კოსმ. ფრენის NASA-ს ცენტრის დირექტორი, აგრეთვე „სატურნის“ სერიის რაკეტამატარებლებისა და „აპოლონის“ სერიის კოსმ. ხომალდების დამუშავების ხელმძღვანელი.

*თხზ.*: Das Marsprojekt, Fr/M., 1952; Project satellite, N. Y., 1958; Station in space, N. Y., 1953; The exploration of Mars, N. Y., 1956 (თანაავტ.: W. Ley).

**ბრაუნი** (Braun) იან (დ. 15. V. 1926, ლოძი), პოლონელი ენათმეცნიერი, ქართველოლოგი. დაამთავრა ლოძის უნ-ტი (1951). 1951—55 საასპირანტო კურსი მოისმინა თსუ-ში აკად. ა. შანიძის ხელმძღვანელობით და აქვე დაიცვა საკანდიდატო დისერტაცია თემაზე „ქართული ზმნის მრავალპირიანობა“ (1955). სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას ეწევა ვარშავის უნ-ტში, კითხულობს ზოგადი ენათმეცნ., შუმეროლოგიისა და ე. წ. აზიანიკური ენების შედარებითი გრამატიკის კურსს. იკვლევს იბერიულ-კავკ. ენებს, ბასკურ-კავკ. ენათა ურთიერთობას; ხელმძღვანელობს ქართ. ენის ლექტორატს, რ-იც მისი თაოსნობით ჩამოყალიბდა ვარშავის უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტში 1961. პოლონურად თარგმნა ნ. ბარათაშვილის, ა. წერეთლის, გ. ლეონიძის ლექსები, ს.-ს. ორბელიანის არაკები, ქართ. ფოლკლორის ნიმუშები. 1975 ე. ზაგურსკისთან ერთად ქართულიდან თარგმნა „ვეფხისტყაოსანი“, რ-იც პოემის პირველი სრული თარგმანია პოლ. ენაზე.

**ბრაუნი** (Braun) კარლ ფერდინანდ (6. VI. 1850, ფულდა, — 20. IV. 1918, ნიუ-იორკი), გერმ. ფიზიკოსი. დაამთავრა ბერლინის უნ-ტი (1872). იყო კარლსრუეს პოლიტექნიკუმის (1883) და სტრასბურგის უნ-ტის პროფესორი (1895). ძირითადი შრომები აქვს რადიოტექ. დარგში. ბ-მა ა. პოპოვის კონდენსატორიანი ჩაკეტილი კონტური შეაერთა ღია ვიბრატორთან, რითაც მკვეთრად გააუმჯობესა გადაცემის ხარისხი (1898). გამოთქვა აზრი, რომ ელექტრული რხევების შესასწავლად (1897) გამოეყენებინათ ელექტროვაკუუმური მილაკი (ე. წ. ბრაუნის მილაკი). აღმოაჩინა უნიპოლარული გამტარობა (1906), რის საფუძველზეც შექმნა კრისტ. დეტექტორი. შექმნა რამდენიმე ტიპის ანტენა, მ. შ. ჩარჩოიანი ანტენა (1913) რადიოტექ. დარგში ჩატარებული სამუშაობისათვის მიენიჭა ნობელის პრემია (1909).

*თხზ.*: Мои работы по беспроволочной телеграфии и по электрооптике. Речь...., Од., 1910.

**ბრაუნი** (Browne) რობერტ (დაახლ. 1550—დაახლ. 1633), ინგლ. პროტესტანტი თეოლოგი. პურიტანიზმში რადიკალური მიმართულების ფუძემდებელი. 1570—72 სწავ-



ა. ბრაუერი.



ა. ბრაუერი. «მწარე სასმელი» 1630-იანი წლები. შტედელის სამხატვრო ინსტიტუტი. მაინის ფრანკფურტი.



ბრატსკის ჰიდროელექტროსადგური. ხედი ქვედა ბიეფიდან.

ლობდა კემბრიჯში. უარყოფდა ანგლიკანური ეკლესიის ორგანიზაციულ საწყისებს. რელიგ. თავისუფლების ცნებიდან გამომდინარე იცავდა საერო და საეკლ. ხელისუფლებისაგან თვითმმართველი საეკლ. თემის (კონგრეგაციის) ავტონომიასა და დამოუკიდებლობას. მიაჩნდა, რომ ყველა მორწმუნეს აქვს უფლება გამოეყოს არსებულ ეკლესიას. 1580 ცადა შეექმნა დამოუკიდებელი თემი ქ. ნორიჯში, მაგრამ დევნის გამო იძულებული გახდა ნიდერლანდში გადასახლებულიყო. 1584 კვლავ დაიწყო ქადაგება ინგლისსა და შოტლანდიაში. გარდაიცვალა ციხეში. ბ-ის მიმდევრებს უწოდებდნენ „ბრაუნისტებს", „კონგრეგაციონისტებს" და „ინდეპენდენტებს" („დამოუკიდებლებს").


ა. ბრაუნშტეინი.

**ბრაუნი** (Brown) ფორდ მედოქს (16. IV. 1821, კალე, — 6. X. 1893, ლონდონი), ინგლ. ფერმწერი. სწავლობდა ბელგიაში. ბ-ის ისტ. და რელიგ. თემებზე შექმნილი რომანტ. სურათები, რ-ებმაც გავლენა იქონია პრერაფაელიტებზე, გამოირჩევა ზედმიწევნით დამუშავებული დეტალებით, მკვეთრი ფერებით („ქრისტე ფეხს ბანს პეტრე მოციქულს", 1852, ტეიტის გალერეა, ლონდონი). ქალაქის ისტორიის თემაზეა შექმნილი მანჩესტერის რატუშის მოხატულობა (1873—93). ბ-ის სოც.-უტოპიური შეხედულებები ჩანს სურათებში „გამოთხოვება ინგლისთან" (1852—55, ქ. ბირმინგემის სამხატვრო გალერეა) და „შრომა" (1852—65; ქ. მანჩესტერის სამხატვრო გალერეა), რ-ებშიც მან მდიდრებს დაუპირისპირა მშრომელი ხალხი.

**ბრაუნი** (Brown) ჯონ (9. V. 1800, ტორინგტონი, კონექტიკუტის შტ.,—2. XII. 1859, ჩარლზტაუნი, ვირჯინიას შტ.), ზანგი მონების განთავისუფლებისათვის მებრძოლი აშშ-ში, აბოლიც. მოძრაობის (იხ. *აბოლიციონიზმი*) მემარცხენე ფრთის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1855—56 იყო კანზაში მონათმფლობელთა წინააღმდეგ მიმართული შეიარაღებული ბრძოლის ორგანიზატორი. ბ-ს სურდა ალეგანის მთებში შეექმნა თავისუფალი რესპუბლიკა, რ-იც იქნებოდა მონობის წინააღმდეგ საყოველთაო ბრძოლის ბაზა და შეიმუშავა ამ რესპ. „დროებითი კონსტიტუციის" პროექტი. თავისი გეგმის განსახორციელებლად ბ-მა 18 კაცისაგან შემდგარი რაზმით (მათ შორის 5 ზანგი იყო) 1859 წ. 16 ოქტ. ხელთ იგდო მთავრობის არსენალი პატარა ქ. ჰარპერზ-ფერიში (ვირჯინიას შტატი). ბ-ის რაზმს გარს შემოერტყა ჯარი და თითქმის მთლიანად გაანადგურა. ბ-ს ორი ვაჟი მოუკლეს, თვითონ კი მძიმედ დაჭრეს. დაჭრილი ბ. გაასამართლეს და ჩარლზტაუნში ჩამოახრჩვეს. ბ-ის სიკვდილმა აალევა ამერიკა და მთელი პროგრ. მსოფლიო. მისი სიკვდილის შემდეგ ამერიკაში დაიწყო მონათა გამათავისუფლებელი მოძრაობის ახ. ეტაპი. ბ-ის აჯანყება წინ უძღოდა 1861—1865 სამოქალაქო ომს. მისი სახელი ზანგი ხალხის განთავისუფლებისათვის ბრძოლის სიმბოლოდ იქცა.



ბრაქისინკლინი ზევით — გეგმა, ქვევით — ჭრილები აგ და ბდ ხაზების გასწვრივ.

**ბრაუნინგი** (Browning) ელიზაბეთ ბარეტ (6. III. 1806, დარემი, — 30. VI. 1861, ფლორენცია), ინგლ. პოეტი. რ. *ბრაუნინგის* მეუღლე. პირველი თხზულება (პოემა „მარათონის ბრძოლა") 1820 გამოაქვეყნა. სახელი გაითქვა ესქილეს „მიჯაჭვული პრომეთეს" თარგმანით (1833) და „ლექსებით" (1850), რ-შიც შევიდა ცნობილი „სონეტები პორტუგალიურიდან". იტალიელთა განმათ. ბრძოლისადმი თანაგრძნობა გამოხატა კრებულით „კაზაგვიდის სარკმელნი" (1851). 1857 გამოაქვეყნა რომანი ლექსად „ავრორა ლი", რ-შიც გადმოსცემს თავისი ცხოვრების ამბავს და ქადაგებს ქალთა ემანსიპაციის იდეებს.



ბრაქიანტიკლინი. ზევით — გეგმა; ქვევით — ჭრილები აგ და ბდ ხაზების გასწვრივ.

**ბრაუნინგი** (Browning) რობერტ (7. V. 1812, ლონდონი, — 12. XII. 1889, ვენეცია), ინგლ. პოეტი. მისი პირველი პოეტური ნაწარმოებია „პოლინი" (1833). პოემით „პარაცელსუსი" (1835) ტ. *კარლაილისა* და უ. *უორდსუორთის* ყურადღება მიიპყრო; 1837 დაიდგა მისი დრამა „სტრეფორდი". აღსანიშნავია ბ-ის პიესები „ქალები და კაცები" (1855), „მოქმედი პირნი" (1865), „ბეჭედი და წიგნი" (1868 — 69), პოეტური კრებულები „დრამატული ლირიკა" (1842), „დრამატული პოემები" (1845), „ასოლანდო" (1889). თავის პოეზიაში ბ. ყურადღებას ამახვილებს ეთიკურ პრობლემატიკაზე. პოეტი მიმართავს დრამ. მონოლოგებს; პოზიტივისტური ფილოს. მსჯელობებითა და ფსიქოლ. დაკვირვებათა გადმოცემით კიდევ უფრო ამძიმებს გრძელ, მრავალსიტყვიან ლექსებსა და პოეტურ სახეთა რთულ სისტემას.

**ბრაუნინგი** (Browning) ჯონ (21. I. 1855, ოგდენი, იუტის შტ. — 26. XI. 1926, ჰერსტალი, ბელგია), ამერ. გამომგონებელი, ავტომ. ცეცხლსასროლი იარაღის კონსტრუქტორი, ფაბრიკანტი. ბ-ის გამოგონებიდან ყველაზე მეტად გავრცელდა ავტომ. პისტოლეტი (პატენტი შეისყიდა ბელგ. ფირმა ჰერსტალმა), რ-ის პირველი ნიმუშები გამოჩნდა 1897—98. ბ-ის სისტემის პისტოლეტით, დაზგისა და მსხვილი კალიბრის ტყვიამფრქვევით მრავალი ქვეყნის არმიაა შეიარაღებული.

**ბრაუნიტი** [სახელი ეწოდა მ. ბრაუნის (M. Braun) პატივსაცემად], რთული ჟანგეულების ჯგუფის მინერალი. ქიმ. შემადგენლობა დაახლ. $(Mn^{4+},Si)Mn_2^{2+}O_4$. კრისტალდება ტეტრაგონალურ სინგონიაში. ქმნის დიპირამიდული ფორმის კრისტალებს. უმეტესად გვხვდება მთლიანი მარცვლოვანი აგრეგატების სახით, შავი ფერისაა. აქვს დაბინდული, ნახევრად ლითონური ელვარება. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6—6,5; სიმკვრივე 4,7—5 *გ/სმ³*. ბ. მანგანუმის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მადანია. იყენებენ ფერომანგანუმის მისაღებად. ბ-ის ცნობილი საბადოებია ინდოეთში, ყაზახეთში.

**ბრაუნშვაიგი** (Braunschweig), ქალაქი გფრ-ში (ქვემო საქსონიაში), ნავსადგური მდ. ოკერზე, რ-იც შეერთებულია შუა გერმ. არხთან. 220,2 ათ. მცხ. (1972). მსხვილი სამრეწვ. ცენტრი. სარკინიგზო და კვების მრეწვ. მოწყობილობის წარმოება, ავტომობილების მშენებლობა, ოპტიკურ-მექან., ელექტროტექ. წარმოება. ამზადებენ საანგარიშო-ამომხსნელ და საკანცელარიო მანქანებსა და მოწყობილობებს. საფეიქრო, კვების (შაქრის, საკონსერვო, საფქვავი და სხვ.) მრეწვ., მუს. საკრავების ფ-კა. უმაღლესი ტექ. სკოლა (1745-იდან) და სხვ. უმაღლესი სასწავლებლები, სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. შუა საუკ. ტაძარი (1173—95), ეკლესიები და ხეაგური სახლები. ჰერცოგ ანტონ ულრიხის მუზეუმში თავმოყრილია გერმ., ფლამანდ., ჰოლანდ. და იტალ. ხელოვნების ნიმუშები. ბ. დაარსდა XI ს-ში.

**ბრაუნშვაიგის ჰერცოგი** (Braunschweig) კარლ ვილჰელმ ფერდინანდ (9. X. 1735 — 10. XI. 1806), ბრაუნშვაიგის ჰერცოგი 1780—1806. 1792 რევოლუციური საფრ. წინააღმდეგ მოქმედი ავსტრია-პრუსიის ჯარების მთავარსარდალი. 25 ივლ. გამოსცა მანიფესტი ფრანგებისადმი, რ-შიც გამომჟღავნდა ინტერვენტების კონტრრევ. მიზნები. 1792 სექტ. ბ. ჰ-ის ჯარები დამარცხდა *ვალმის ბრძოლაში*. 1806 იყო პრუსიის არმიის მთავარსარდალი. სასიკვდილოდ დაიჭრა აუერშტედტის ბრძოლაში (იხ. *იენა-აუერშტედტის ბრძოლა*).

**ბრაუნშტეინი** ალექსანდრე ევსეის ძე (დ. 13 (26). V. 1902, ხარკოვი], საბჭ. ბიოქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. (1964) და სსრკ მედ. მეცნ. აკად. (1945) აკადემიკოსი. 1928—35 სსრკ ჯანსახკომის ბიოქიმ. ინ-ტისა და პროფდაავადებათა ცენტრ. სახელმწ. ინ-ტის უფროსი მეცნიერი თანამშრომელი. 1936—60 საკავშ. ექსპერ. მედ. ინ-ტის, ბიოლ. და სამედ. ქიმიის ინ-ტის ლაბორ. გამგე. 1960-იდან სსრკ მეცნ. აკად. მოლეკულური ბიოლოგიის ინ-ტის ლაბორ. გამგე. ბ-ის ძირითად შრომებში განხილულია ამინომჟავების ცვლის, ფერმენტების ქიმიის და სხვ. საკითხები. აღმოაჩინა გადაამინირებისა და სხვა ბიოქიმ. გარდაქმნების რეაქციები, დაასაბუთა მათი მნიშვნელობა აზოტის ასიმილაციისა და დისიმილაციის პროცესში. აღმოაჩინა აგრეთვე ვიტამინ $B_6$-ის მონაწილეობა ამინომჟავების მრავალ გარდაქმნაში და დაამუშავა (1952, მ. შემიაკინთან ერთად) ამ ვიტამინის შემცველი ფერმენტების მოქმედების ზოგადი თეორია. მინიჭებული აქვს სსრკ სახელმწ. პრემია (1941). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბრაუხიჩი** (Brauchitsch) ვალტერ ფონ (4. X. 1881, ბერლინი, — 18. X. 1948, ჰამბურგი), გერმ. ფაშისტური არმიის გენ.-ფელდმარშალი (1940). დაიბადა ოფიცრის ოჯახში. არმიაში მსახურობდა 1900-იდან, მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1932-იდან იყო რაიხსვერის არტილ. გენ.-ინსპექტორი, 1933-იდან — I სამხ. ოლქის, 1935-იდან I საარმიო კორპუსის, 1937-იდან IV საარმიო ჯგუფის სარდალი. 1938 დაინიშნა სახმელეთო ჯარების მთავარსარდალ. მონაწილეობდა დასავლეთის სახელმწიფოებისა და სსრკ-ის წინააღმდეგ ომის გეგმების შემუშავებასა და განხორციელებაში. მოსკოვზე შეტევის ჩაფუშვის შემდეგ 1941 წ. 19 დეკ. თადარიგში გაუშვეს. 1945 ტყვედ ჩაბარდა ინგლ. ჯარს. გარდაიცვალა სამხ. ტყვეთა ჰოსპიტალში.

**ბრაქი...** (ბერძ. brachys — მოკლე), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი, ნიშნავს: „მოკლეს", „სიმოკლეს", მაგ., ბრაქიკეფალია, ბრაქიოზავრი და მისთ.

**ბრაქიანტიკლინი** (*ბრაქი...* და *ანტიკლინი*), შრეებრივი ქანების მოკლე ანტიკლინური სტრუქტურა, რ-ის ღერძი რკალივით არის ამოზნექილი. ბ-ის ორივე ბოლოზე შრეები პერიკლინურად ბოლოვდება და ყოველთვის ცენტრიდან გარეთ ეცემა. გეოლ. რუკაზე ბ-ს მეტ-ნაკლებად გაწელილი ელიფსის სახე აქვს, რ-ის შიგნით უფრო ძველი, ხოლო გარეთ უფრო ახალგაზრდა ქანებია განლაგებული.

**ბრაქიკეფალია** (*ბრაქი...* და kephalē — თავი), მოკლეთავიანობა, ქალას სიგრძისა და სიგანის ისეთი შეფარდება, როცა სიგანე სიგრძის 0,8-ს აღემატება. იხ. *თავის მაჩვენებელი*.

**ბრაქიმორფობა** (*ბრაქი...* და ბერძ. morphē — გარეგნობა, აღნაგობა), სხეულის აღნაგობის ტიპი, რ-ისთვისაც ნიშანდობლივია შედარებით მოკლე კიდურები და განიერი სხეული. იხ. *პროპორციები ადამიანის სხეულისა*.

**ბრაქიოლარია** (გვიანდ. ლათ. brachiolaria, ლათ. brachiolum < კნინობითი brachium — ხელი), *ზღვის ვარსკვლავა* განვითარების ერთ-ერთ, ლარვულ (*ბიპინარიის* მომდევნო), სტადიაში. ბ-ს აქვს სპეც. მისამაგრებელი ორგანოები — „ხელები", რ-ებითაც იგი ეჭიდება სუბსტრატს ზრდასრულ ზღვის ვარსკვლავად გარდაქმნისას.

**ბრაქისინკლინი** (*ბრაქი...* და *სინკლინი*), შრეებრივი ქანების მოკლე სინკლინური სტრუქტურა, რ-ის ღერძიც რკალივითაა ჩაზნექილი. ბ-ის ორივე ბოლოზე შრეები ცენტრიკლინურად ბოლოვდება და ყოველთვის ცენტრისაკენ ეცემა, გეოლ. რუკაზე ბ-ს მეტ-ნაკლებად გაწელილი ელიფსის სახე აქვს, რ-ის შიგნით უფრო ახალგაზრდა, ხოლო გარეთ უფრო ძვ. ქანებია განლაგებული.

**ბრაქისტოქრონი** (ბერძ. brachistos — უმოკლესი და chronos — დრო), წირი, რ-ის გასწვრივაც მძლურ პოტენციურ ველში ზედა *A* წერტილიდან უსაწყისო სიჩქარით მოძრავი მატერ. წერტილი უმოკლეს დროში მიაღწევს ქვედა *B* წერტილს, თუ ეს ორი წერტილი ერთ ვერტიკალზე ან ერთ დონეზე არ მდებარეობს (იხ. ნახ.). ამ წირის აღმოჩენა, რაც იოჰან ბერნულის ეკუთვნის, საფუძვლად დაედო *ვარიაციათა აღრიცხვის* შექმნას და განვითარებას. ბ. წარმოადგენს *ციკლოიდს*.

**ბრაშოვი** (Braşov), ქალაქი ცენტრ. რუმინეთში, ბრაშოვის ჟუდეცის ადმ. ცენ-

ტრი. 199 ათ. მცხ. (1974). ქვეყნის მეორე (ბუქარესტის შემდეგ) სამრეწვ. ცენტრი. წარმოებულია მანქანათმშ. (ავტო-, ტრაქტორ- და ჩარხმშენებლობა, საკისრებისა და ნავთობმოწყობილობის წარმოება). საერთო ეროვნ. მნიშვნელობისაა შალისა და ტრიკოტაჟის მრეწვ; კვების, ქიმ. და ნავთობგადამუშ. მრეწვ. მსხვილი საწარმოები. საშენ მასალათა წარმოება. ბ-ში არის გოტიკური ეკლესიები — წმ. ბართლომესი (დაახლ. 1260, გადაკეთებულია XV ს.) და „შავი ეკლესია" (XIV—XV სს.), რატუშა (XVI ს., ამჟამად სამხატვრო მუზეუმი). წყაროებში ბ. 1251-იდან იხსენიება.

**ბრაშოვი** (Braşov), ჟუდეცი (მაზრა) ცენტრ. რუმინეთში, ტრანსილვანიის პლატოსა და კარპატების ჩრდ. კალთებზე. ფართ. 5,4 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 496 ათ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბრაშოვი. ქვეყნის ერთ-ერთი განვითარებული სამრეწვ. რ-ნი. მთავარი დარგებია მანქანათმშ., ელექტროტექ., ინსტრუმ., ქიმ., ხის დამუშ. და ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა. მრეწვ. თავმოყრილია ქ. ბრაშოვში და მის სამრეწვ. ქალაქ-თანამგზავრებში. მსხვილი სამრეწვ. ცენტრია ფეგერაში, სადაც აგებულია ქიმკომბინატი. სოფ. მეურნ. აღმ. ნაწილში საგარეუბნო ხასიათისაა; დას. ნაწილში დიდი ფართობი უკავია კარტოფილის ნათესებს. მისდევენ მეღორეობას.

**ბრაშპილი** (ჰოლანდ. braadspil), ჰორიზ. ღერძის მქონე ორდოლიანი ჯალამბარი. იყენებენ გემის მისაბმელად, ღუზის ასაწევად, სათევზაო ბადის მოსაჭიმად და სხვ. ბ. არის ხელის, ორთქლის, ჰიდრავ. და ელექტრული. სამხ. ხომალდებზე ბ-ის ნაცვლად იყენებენ შ პ ი ლ ს.

**ბრაჩოლინი** (Bracciolini) ჯან ფრანჩესკო პოჯო [პოჯოდ (Poggio) წოდებული] (11. II. 1380, ტერანუოვა, ვალდარნო, — 30. X. 1459, ფლორენცია), იტალ. მწერალი, ჰუმანისტი. იყო რომის კურიის მდივანი, 1453 გახდა ფლორენციის რესპ. კანცლერი და ისტორიოგრაფი. აგროვებდა ანტ. ხელოვნ. ძეგლებს, აღმოაჩინა ლუკრეციუსის, ციცერონის, კვინტილიანეს და სხვ. თხზულებები. ავტორია ფილოს. ტრაქტატებისა, აგრეთვე 1350-იანი წლებიდან დაწყებული „ფლორენციის ისტორიისა" (1445). სახელი გაითქვა ლათ. ენაზე დაწერილი იუმორისტული ნაწარმოებების კრებულით — „ფაცეციების წიგნი" (1438—52) (იხ. *ფაცეცია*), რ-შიც გამასხარავებულია სამღვდელოება, სახელმწ. მოხელეობა; ლაკონიური შტრიხებით წარმოდგენილია იმდროინდელი საზ-ბის ყოფა-ცხოვრება და ზნე-ჩვეულებანი. ფეოდ.-კათოლ. რეაქციის დროს „ფაცეციების წიგნი" ვატიკანმა აკრძალულ წიგნთა ინდექსში შეიტანა.

**ბრაჰე** (Brahe) ტიხო (14. XII. 1546, კნუდსტრუპი, — 13. X. 1601, პრაღა), დან. ასტრონომი. 1572 კასიოპეას თანავარსკვლავედში დააკვირდა და აღწერა ახ. ვარსკვლავის ანთება. კოპენჰაგენის მახლობლად, ერესუნის სრუტეში მდებარე კ. ვენზე დააარსა *ურანიბორგის* ობსერვ., აღჭურვა თავისივე ხელმძღვანელობით დამზადებული საუკეთესო ხელსაწყოებით და ხელმძღვანელობდა მას 1576—1597 წლებში. აქ 21 წლის მანძილზე ბ. აკვირდებოდა ვარსკვლავებს, პლანეტებსა და კომეტებს და დიდი სიზუსტით განსაზღვრა მათი მდებარეობა ცაზე. ესაა მისი მთავარი დამსახურება. გარდა ამისა, მთვარის მოძრაობაში ბ-მ ორი უთანასწორობა აღმოაჩინა (წლიური უთანასწორობა და ვარიაცია); დაამტკიცა, რომ კომეტები ციური სხეულებია, რ-ებიც დედამიწიდან მთვარეზე უფრო შორს არიან. შეადგინა რეფრაქციის ცხრილები. ბ-მ არ ცნო სამყაროს ჰელიოცენტრული სისტემა და მის ნაცვლად შემოიტანა ახ. სისტემა, რ-იც პტოლემესა და ნ. კოპერნიკის სისტემათა ნარევი იყო (მზე ბრუნავს სამყაროს ცენტრში მდებარე დედამიწის გარშემო, ხოლო პლანეტები — მზის გარშემო). 1597 ბ. იძულებული გახდა დანიიდან გერმანიაში გადასახლებულიყო, ორი წლის შემდეგ კი პრაღაში გადავიდა, იქ მისი თანაშემწე იყო ი. *კეპლერი*. ბ-ს სიკვდილის შემდეგ კეპლერს დარჩა მისი დაკვირვებების შედეგები, რ-თა საფუძველზე დაადგინა პლანეტების მოძრაობის კანონები.

*თხზ.*: Opera omnia, ed. J. L. E. Dreyer, v. 1—15, Hauniae, 1913—29.

**ბრაჰმა**, ერთ-ერთი უმაღლესი ღვთაება *ბრაჰმანიზმსა* და *ინდუიზმში*. მიაჩნიათ სამყაროს შემოქმედად, მის განსახიერებად და სულად. ბ-ს კულტი უნდა წარმოშობილიყო გვიანდ. ვედურ პერიოდში ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევარში კლასობრივი საზ-ბის გაჩენისა და ქურუმთა პრივილეგიური კასტის ბრაჰმანების გაბატონებასთან ერთად. ჩვეულებრივ ბ-ს გამოხატავენ გედზე მჯდომს ოთხი სახითა და ოთხი ხელით.

**ბრაჰმაგირი**, მრავალფენიანი ნამოსახლარი სამხრ. ინდოეთში (მაისური). 1947 გათხარა ინგლ. არქეოლოგმა რ. უილერმა. აღმოჩენებმა შესაძლებელი გახადა სამხრ. ინდ. კულტურების განვითარებისა და მონაცვლეობის შესწავლა ნეოლითის ხანიდან ანდჰრის კულტურამდე (I ს. ბოლო — II ს.). I ფენა ეკუთვნის ე. წ. „სამხრეთული გაპრიალებული ქვის ცულის" კულტურას (ძვ. წ. X—III სს.), მასში აღმოჩნდა ნეოლითური გაპრიალებული ქვის ცულები, მიკროლითები, ხელით ნაძერწი კერამიკა, სპილენძისა და ბრინჯაოს ნივთები. მომდევნო კულტურა რკინის ხანისაა (ძვ. წ. III—II — ახ. წ. I სს.). მას ახასიათებს შავ-წითელი კერამიკა და თავისებური სამარხები, რ-თაც პირობითად მეგალითურს უწოდებენ. მკვლევართა ნაწილი კულტურათა მონაცვლეობას ჩრდილოეთიდან დრავიდულენოვანი ტომების მიგრაციით ხსნის, ნაწილი — ადგილ. კულტურის განვითარებით.

**ბრაჰმანიზმი**, ძვ. ინდოეთის რელიგია, აღმოცენდა ძვ. წ. I ათასწლ. *ვედური რელიგიის* განვითარების შედეგად. სახელწოდება მიიღო რიტუალური ტექსტების კრებულიდან. ბ-ის წარმოშობა განაპირობა ინდ. ხალხის საზ. ცხოვრებაში მომხდარმა სოც.-ეკონ. ძვრებმა. ადრემონათმფლობელური დესპოტური სახელმწიფოს ჩამოყალიბებას და ბინადარ ცხოვრებაზე გადასვლას მოჰყვა შინაგან სოც. წინააღმდეგობათა გამწვავება, საზ-ბის დაყოფა კასტებად (სანსკრ. ვარნა). წამყვანი, პრივილ. მდგომარეობა დაიკავა ქურუმთა კასტამ — ბრაჰმანებმა, რ-ებიც ვედებს წმინდა კანონად აღიარებდნენ. ბ. ამართლებდა საზ-ბის კასტურ დაყოფას. სოც. უთანასწორობის რელიგ. დასაბუთებისას ბ. ეყრდნობოდა დჰარმის მოძღვრებას. შემდეგში ბ-ში განვითარდა სანსარის (სანსკრ.: „მოგზაურობა") და კარმის (სანსკრ.: „მისაგებელი") შესახებ მოძღვრება. დროთა ვითარებაში ისინი *ინდუიზმის* მნიშვნელოვან დოგმატებად იქცნენ. ბ-ის მოძღვრებით, ადამიანის სიკვდილის შემდეგ მისი სული გადასახლდება (სანსარა) სხვა მატერიალურ სხეულში, რ-იც უნდა დაიბადოს. სულის გადასახლება გრძელდება მანამდე, სანამ იგი არ განთავისუფლდება ყველა ნაკლისაგან და არ შეუერთდება მსოფლიო სულს. კასტური კანონების კარგად შესრულებისათვის დაბალი კასტის ადამიანის სული გადადის უფრო მაღალი კასტის წევრის სხეულში და პირიქით. ბრაჰმანებმა წამოაყენეს მოძღვრება ღვთაებრივ სამებაზე (იხ. *ტრიმურტი*): *ბრაჰმა, ვიშნუ, შივა*. ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლებში წარმოიშვა ახ. რელიგ. მოძღვრებები — *ბუდიზმი* და *ჯაინიზმი*, რ-თაც დროთა ვითარებაში შეავიწროეს ბ. ადრინდ. შუა საუკუნეებში ინდოეთში მომხდარ ახ. სოც. ცვლილებებთან დაკავშირებით ბ-მა ტრანსფორმაცია განიცადა და აღდგა ინდუიზმის სახით. ბ-ის პერიოდში ინდოეთში შეიქმნა რელიგ.-ფილოს. ლიტ-რა და მრავალრიცხოვანი რელიგ.-ფილოს. ტრაქტატები, ე. წ. უპანიშადები. განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია ინდ. ეპოსმაც („მაჰაბჰარატა", „რამაიანა").

*ლიტ.*: Барт А., Религии Индии, [пер. с франц.], М., 1897; Ильин Г. Ф., Религии древней Индии, М., 1959; Радхакришнан С., Индийская философия, т. 1, пер. с англ., М., 1956; Renou L., Religions of ancient India, L., 1953. *ო. გაბიძაშვილი*.

**ბრაჰმაპუტრა** (სანსკრ. — ღმერთ ბრაჰმას შვილი), მდინარე ჩინეთში, ინდოეთსა და ბანგლადეშში. ტიბეტში მაცანგი და ცანგპო ეწოდება, იქ, სადაც ბ. ჰიმალაის კვეთს — დიხანგი, ინდოეთში — ბ., ბანგლადეშში — ჯამუნა. სიგრძე 2900 $კმ$. აუზის ფართ. 935 ათ. $კმ^2$. ბ-ის სათავე მდინარეები, რ-ებიც მოედინებიან ჰიმალაის ჩრდ. და კაილასის ქედის სამხრ. კალთებიდან. ისინი ერთდებიან სოფ. ომბუს რ-ნში (4860 $მ$ სიმაღლეზე). აქედან ბ. დაახლ. 1100 $კმ$ მანძილზე ჰიმალაის ქედის გასწვრივი გრაბენის ძირზე მიედინება. მდ. ჯამდასთან შეერთების ადგილას იგი ჰიმალაის და ტანგლის ქედების განშტოებებს ღრმა ხეობებით კვეთს და მრავალრიცხოვან ჭორომსა და ჩანჩქერს ქმნის. სოფ. პასიღატის რ-ნში განგის ვაკეზე გამოდის და განიერ ხეობაში მიედინება. აქ იგი იტოტება და ქმნის მრავალ კუნძულს, რ-თა შორის ყველაზე დიდია კ. მაჯული (სიგრძე დაახლ. 70 $კმ$, სიგანე 15 $კმ$-მდე). ასამის ქედის შემოვლის შემდეგ ბ. სამხრ.-კენ უხვევს და მდ. განგს უერთდება. ამ ორი მდინარის საერთო კალაპოტი ბენგალის ყურის შესართავთან ქმნის ესტუარს. ბ-ისა და განგის დელტის ფართ. 90 ათ. $კმ^2$. ბ-ის შენაკადებია ნაუ, ჩორტა-ცანგპო, რაგა-ცანგპო, ჯიჩუ, ჯამდა, კამენგი, მანასი და სხვ.

ზამთრობით ბ-ის წყლიანობა მკვეთრად მცირდება, მატულობს გაზაფხულზე თოვლის დნობის გამო და განსაკუთრებით ზაფხულში მყინვარების დნობისა და მუსონური წვიმების გავლენით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან დაახლ. 12 ათ. $მ^3/წმ$, მაქს. — 15 ათ. $მ^3/წმ$ აღემატება (ზაფხულში), მინ. — 4 ათ. $მ^3/წმ$ (ზამთარში). ქვემო დინებაში წყლის დონე 10—12 $მ$ აღწევს. ბ-ს იყენებენ სარწყავად. სანაოსნოა შესართავიდან 1290 $კმ$-ზე. მდიდარია ჰიდროენერგიით, მაგრამ ნაკლებადაა ათვისებული. ბ-ის ნაპირებზე გაშენებულია ქ-ები შიგაძე (ჩინეთი), დიბრუგარჰი, ტეზპური, გუვაჰატი (ინდოეთი).

**ბრაჰუი**, დას. პაკისტანში (ბელუჯისტანი, სინდი), აგრეთვე ირანისა და ავღ. ზოგიერთ რ-ნში მცხ. ხალხი. საერთო რაოდ. 0,6 მლნ. კაცი (1970, შეფასება). ენა — ბრაჰუი. მიეკუთვნება დრავიდულ ენებს, იყოფა სამ დიალექტად, უმწერლობო ენაა. რელიგია — სუნიტური მიმართულების ისლამი. მისდევენ ნახევრად მომთაბარე და მომთაბარე მესაქონლეობას, ნაწილობრივ — მიწათმოქმედებას. ბ-ს მცირე ნაწილი ცხოვრობს თურქმენეთის სსრ-ში და თანდათან ერწყმის ბელუჯებს.

**ბრეალი** (Bréal) მიშელ (26. III. 1832, ლანდაუ, — 25. XI. 1915, პარიზი), ფრანგი ფილოლოგი და ენათმეცნიერი; შედარებითი ენათმეცნ. და ძვ. იტალიური ენების სპეციალისტი; პარიზის ეროვნ. ბ-კის აღმოსავლურ ხელნაწერთა განყ-ბის გამგე (1864-მდე), პარიზის უნ-ტის პროფესორი (1864-იდან). სწავლობდა გერმანიაში ფ. *ბოპთან*, ფრანგულად თარგმნა მისი „შედარებითი გრამატიკა" და დაურთო შესავალი (1874). ბ-ის ნაშრომთაგან საყურადღებოა „სემასიოლოგიის ნარკვევი" (1897).

**ბრეგაძე** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე (დ. 29. III. 1901, ქუთაისი), ქართველი საბჭ. ფიზიოლოგი, პროფ., ბიოლ. მეცნ. დოქტორი (1941), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1972). 1926-იდან მუშაობს თსუ-ის ადამიანისა და ცხოველთა ფიზიოლ. კათედრის ლაბორანტად, ასისტენტად (1928), დოცენტად (1930), პროფესორად (1940), კათედრის გამგედ (1960). ძირითადი ნაშრომები: „კვების ინდივიდური რეაქციების გამომუშავება შინაურ კურდღლებზე" (1929), „ძაღლის ინდივიდური



ბრაქისტოქრონი.


ტ. ბრაჰე.


ბრაჰმას ქანდაკება. ქმერების ხელოვნება. X ს. გიმეს მუზეუმი. პარიზი.


ბრაჰმაგირი. მეგალითური სამარხი.


ბორის ბრეგვაძე. ბაზილის როლში (მინკუსის ბალეტი «დონ კიხოტი»).


ნ. ბრეგვაძე.



ბრეგ-ვულფის პირობა.


უ. ლ. ბრეგი.

რეაქცია რიგობით თვლაზე" (1936), „ერთ და იმავე გამღიზიანებელზე მორიგეობით სხვადასხვაგვარ რეაქციათა გამომუშავება" (1965) და სხვ. დაჯილდოებულია მედლებით.

**ბრეგვაძე** ბაჩანა იოველის ძე (დ. 11. II. 1936, სოფ. სხვავა, ამბროლაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. მთარგმნელი, ლიტერატურათმცოდნე. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1960). თარგმნის ძვ. ბერძნ., ლათ., იტალ., ფრანგ., ესპ. ენებიდან. ძირითადი თარგმანებია: პლატონის დიალოგები („ნადიმი", „ფედონი", „იონი", „დიდი ჰიპია", „მენონი", „კრიტონი", 1964—1976), მარკუს ავრელიუსის „ფიქრები" (1972), დანტეს „ახალი ცხოვრება" (1967, თ. ჩხენკელთან ერთად). მასვე ეკუთვნის ა. ფრანსის, პ. ვალერის, ფ. გარსია ლორკასა და გ. მისტრალის თხზ. თარგმანები, წერილები ლიტ-რისა და ესთეტიკის საკითხებზე («პლატონის დიალოგი „ნადიმი"», 1973; «ფსევდო-ლონგინეს ტრაქტატი „ამაღლებულისათვის"», 1974; „მიქელანჯელოს პოეზია", 1975).

**ბრეგვაძე** ბორის იაკობის ძე (დ. 19. III. 1926, სარატოვი), ბალეტის მსახიობი, რსფსრ სახ. არტისტი (1957). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951). 1939—44 სწავლობდა სარატოვის ოპერისა და ბალეტის თეატრთან არსებულ საბალეტო სტუდიაში. 1947 დაამთავრა ლენინგრ. ქორეოგრაფიულ სასწავლებელთან არსებული დახელოვნების კლასი 1947—71 იყო ს. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრ. წამყვანი სოლისტი. ბ-ის ცეკვა გამოირჩეოდა დიდი ემოციურობით, მაღალი საშემსრულებლო ტექნიკით. უმთავრესად ასრულებდა გმირულ-რომანტ. პარტიებს: სოლორი (მინკუსის „ბაიადერა"), ფრონდოსო (კრეინის „ლაურენსია"), ბაზილი (მინკუსის „დონ კიხოტი"), სპარტაკი (ხაჩატურიანის „სპარტაკი"), ოტელო (მაჭავარიანის „ოტელო") და სხვ. 1962-იდან ლენინგრ. ქორეოგრაფიული სასწავლებლის პედაგოგია. *ა. ჩხეიძე.*

**ბრეგვაძე** ნანი გიორგის ასული (21. VII. 1936, თბილისი), ქართველი საესტრადო მომღერალი, საქ. სსრ სახალხო არტისტი (1974). 1961 დაამთავრა თბილ. კონსერვატორია. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1956 საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის საესტრადო ორკესტრში. 1959—64 იყო საქართვ სახელმწ. საესტრადო ორკესტრის „რეროს" სოლისტი. 1964-იდან ვოკალურ-ინსტრუმენტული ანსამბლის „ორერას" სოლისტია. წარმატებით გამოდის სსრკ ქალაქებსა და მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. ბ-ის საშემსრულებლო ხელოვნებისათვის დამახასიათებელია ლირიზმი, იგი ქართვ. კომპოზიტორების მრავალი ახ. საესტრადო ნაწარმოების პირველი შემსრულებელია. ასრულებს როგორც ქართ., ისე სსრკ ხალხთა და საზღვარგარეთის ქვეყნების სიმღერებს. *ა. გელოვანი.*

**ბრეგ-ვულფის პირობა,** განსაზღვრავს კრისტალის მიერ ტალღის სიგრძის შეუცვლელად გაბნეული რენტგენის სხივების ინტერფერენციული მაქსიმუმების მდებარეობას. ბ.-ვ. პ. დაადგინეს ინგლ. მეცნიერმა უ. ლ. ბრეგმა და რუს. მეცნიერმა გ. ვულფმა (1913). ბრეგ-ვულფის თეორიის თანახმად, რენტგენის სხივების დიფრაქცია კრისტალზე შეიძლება განვიხილოთ როგორც მათი არეკვლა კრისტალის პარალელური ატომური სიბრტყეების რამდე ოჯახიდან (თითოეული ატომური სიბრტყე განიხილება როგორც იდეალური ამრეკლი ზედაპირი). თუ ორ მეზობელ სიბრტყეზე არეკვლილ სხივებს შორის ოპტ. სვლათა სხვაობა ტალღის სიგრძის ჯერადია, მიიღება დიფრაქციული მაქსიმუმი. ასეთ არეკვლას ბრეგ-ვულფის არეკვლა ეწოდება. ბ.-ვ. პ. ჩაიწერება ასე: $2d\sin\theta = n\lambda$, სადაც $d$ არის მეზობელ ატომურ სიბრტყეებს შორის მანძილი, $\lambda$ — ტალღის სიგრძე, $\theta$ — სრიალის კუთხე (დაცემის კუთხის დამატება 90°-მდე). $n$ — დადებითი მთელი რიცხვი, რ-საც არეკვლის რიგი ეწოდება. ბ.-ვ. პ. სრულდება აგრეთვე ნაწილაკების ნაკადისათვის, მაგ., ელექტრონებისა და ნეიტრონებისათვის.

**ბრეგი** (Bragg) უილიამ ლორენს (დ. 31. III. 1890, ადელაიდა), ინგლ. ფიზიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1921). უ. ჰ. ბრეგის შვილი. მანჩესტერის უნ-ტის პროფესორი (1919—37). ნაციონალური ფიზ. ლაბორ. დირექტორი (1937—38). კევენდიშის ლაბორ. დირექტორი (1938—53). 1954—66 კემბრიჯის სამეფო ინ-ტის დირექტორი. 1913 გ. ვულფთან ერთდროულად მოგვცა კრისტალში მეზობელ ატომურ სიბრტყეთა შორის მანძილისაგან კრისტალის მიერ ტალღის სიგრძის შეუცვლელად გაბნეული რენტგენის სხივების გადახრის კუთხის დამოკიდებულება (იხ. *ბრეგ-ვულფის პირობა*). დაამუშავა კრისტალის მიერ გაბნეული რენტგენის სხივების ინტენსივობის მიხედვით რთული კრისტ. სტრუქტურის გაშიფვრის მეთოდები და პრაქტიკულად განახორციელა უ. ჰ. ბრეგის მიერ მითითებული ფურიეს მწკრივთა საშუალებით სტრუქტურების განსაზღვრის ხერხი. განსაზღვრა მრავალი სილიკატის სტრუქტურა. ნობელის პრემიის ლაურეატი (1915).

*თხზ.:* Рентгеновские лучи и строение кристаллов, М.—Л., 1929 (თანაავტ.: У. Г. Брэгг).

**ბრეგი** (Bragg) უილიამ ჰენრი (2. VII. 1862, უიგტონი, კამბერლენდი, — 12. III. 1942), ინგლ. ფიზიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1906) და პრეზიდენტი (1935—40). 1886-იდან ადელაიდას (ავსტრალია), 1909-იდან ლიდზის, 1915-იდან ლონდონის უნ-ტების პროფესორი. შვილთან, უ. ლ. ბრეგთან ერთად რენტგენის სხივების დიფრაქცია გამოიყენა კრისტალებში ამ სხივების მახასიათებლების დასადგენად და კრისტალების სტრუქტურის გასაშიფრავად (1913). ავტორია მთელი რიგი სამეცნ. პოპულ. წიგნებისა. ნობელის პრემიის ლაურეატი (1915).

*თხზ.:* В мире атомов и молекул, Л., 1926; Введение в анализ кристаллов, М.—Л., 1930.

**ბრედა** (Breda), ქალაქი ნიდერლანდში (ჩრდ. ბრაბანტის პროვინცია), მდ. მარკზე (მდ-ების მარკისა და აარის შესართავთან). 119,2 ათ. მცხ. (1974). დიდი სარკინიგზო კვანძი. სამდ. ნავსადგური. ლითონდამუშავება და მანქანათმშ. (მ. შ. სამხ.), ელექტროტექ., საფეიქრო, სამკერვალო, ტრიკოტაჟის, ტყავ-ფეხსაცმლის, კვების (მ. შ. ხილსაკონსერვო) მრეწვ.; სიგარების, ხელოვნური აბრეშუმის წარმოება. სამეფო სამხ. აკადემია.

**ბრედელი** (Bredel) ვილი (2. V. 1901, ჰამბურგი, — 27. X. 1964, ბერლინი), გერმ. მწერალი (გდრ). გერმ. კომპარტიის წევრი 1920-იდან, გერმ. ერთიანი სოციალ. პარტიის ცკ-ის წევრი, გდრ-ის სახალხო პალატის დეპუტატი. ეროვნ. პრემიის ორგზის ლაურეატი (1950, 1954). მონაწილეობდა რევ. ბრძოლებში. 1929 დააპატიმრეს. ციხეში დაწერა რომანები: „მანქანათსაშენი ქარხანა" (1930), „როზენჰოფის ქუჩა" (1931), „პარაგრაფი საკუთრების დასაცავად" (პირველად გამოქვეყნდა რუს. თარგმანი, 1933). 1932 თბილისში ჩამოვიდა გოეთეს გარდაცვალების 100 წლისთავის აღსანიშნავ სხდომაზე დასასწრებად, გაეცნო საბჭ. საქართველოს მიღწევებს. 1933 ჰიტლერელთა საკონცენტრაციო ბანაკში მოხვდა, საიდანაც 1934 გაიქცა. 1945-მდე სსრკ-ში ცხოვრობდა (1936—39 მებრძოლ ესპანეთში ტელმანის სახ. ბატალიონის სამხ. კომისარი იყო), შემდეგ კი სამშობლოში დაბრუნდა. მისი თხზულებები ასახავს გერმ. მუშების, კომუნისტების ცხოვრებასა და ბრძოლას (რომანები „გამოცდა", 1935; „შენი უცნობი ძმა", 1937; „შვილები", 1949, ქართ. თარგმ. 1959; „შვილიშვილები", 1953, ქართ. თარგმ. 1962; „ახალი თავი", 1959; ტრილოგია „ნათესავები და ნაცნობები", 1941—53, ქართ. თარგმ. 1956; წიგნი „ერნსტ ტელმანი", 1948, ქართ. თარგმ. 1952; ლიტ. რეპორტაჟი „50 დღე", 1950, ქართ. თარგმ. 1954), ესპ. სამოქალაქო ომის სურათებს (მოთხრ. „შეხვედრა ებროზე", 1939). წერდა ისტ. ნოველებსა და მოთხრობებსაც. ბ-ის თხზულებები თარგმნილია სსრკ-ის ხალხთა ენებზე.

*თხზ.:* Gesammelte Werke in Einzelausgaben, Bd. 3, 6, 7, 8, 9, 11, 12, B., 1962—68.

*ლიტ.:* Bock L., Willi Bredel. Leben und Werk, 2. Aufl., B., 1967.

*შ. რევიშვილი.*

**ბრედერო** (Bredero) გერბრანდ ადრიანს (16. III. 1585, ამსტერდამი, — 23. VIII. 1618, იქვე), ნიდერლანდელი პოეტი და დრამატურგი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1608-იდან. მის პირველ დრამებში („როდერიკი და ალფონსი", 1611; „გრიანა", 1612) ესპ. რაინდული რომანების გავლენა იგრძნობა. წერდა რეალისტურ საყოფაცხოვრებო კომედიებსაც („ესპანელი ბრაბანტელი", 1617 და სხვ.), აგრეთვე ლირ. და სახუმარო ლექსებს (კრებ. „სიმღერების დიდი წიგნი", 1622).

**ბრედის დეკლარაცია,** ჩარლზ სტიუარტის (მომავალი ინგლ. მეფის ჩარლზ II) მიერ 1660 ქ. ბრედაში (ჰოლანდია) გამოქვეყნებული განცხადება, რ-ის თანახმადაც ინგლ. XVII ს. რევ. მონაწილეებზე ვრცელდებოდა საყოველთაო პოლიტ. ამნისტია; ცხადდებოდა რელიგ. თავისუფლება და რევ. დროს შეძენილ ქონებაზე სრული საკუთრების უფლება. ბ. დ-ის გამოქვეყნების შემდეგ ბურჟუაზიისა და ახ. თავადაზნაურობის ბლოკი, რ-იც სტიუარტების რესტავრაციაში ხედავდა სახ. მოძრაობათა წინააღმდეგ ბრძოლის საშუალებას, დათანხმდა მონარქიის აღდგენას, რ-საც კონსტ. ხასიათი უნდა ჰქონოდა. ხელისუფლების სათავეში დაბრუნების შემდეგ სტიუარტები უხეშად არღვევდნენ ბ. დ-ს. სტიუარტების ფეოდ.-აბსოლუტისტურმა პოლიტიკამ გამოიწვია 1688—89 სახელმწ. გადატრიალება, ე. წ. *უსისხლო ანუ სახელოვანი რევოლუცია.*

**ბრედიხინი** თედორე ალექსანდრეს ძე [26. XI (8. XII). 1831, ნიკოლაევი, — 1 (14). V. 1904, პეტერბურგი], რუსი ასტრონომი, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1890). 1855 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1862 დაიცვა სამაგისტრო დისერტაცია „კომეტების კუდების შესახებ", ხოლო 3 წლის შემდეგ — დისერტაცია თემაზე „კომეტების შეშფოთებანი, რ-ებიც დამოკიდებული არ არის პლანეტების მიზიდულობაზე". 1865 დაინიშნა მოსკ. უნ-ტის ორდინარულ პროფესორად, 1873 — უნ-ტის ობსერვატორიის დირექტორად, 1890 კი — რუს. მთავარი ასტრონ. ობსერვატორიის დირექტორად პულკოვოში. 1895 ავადმყოფობის გამო დატოვა პულკოვოს ობსერვ. და პეტერბურგში გადასახლდა. ბ-ის გამოკვლევები მოიცავს იმდროინდელი ასტრონომიის ყველა ძირითად დარგს. ასტრომეტრიის დარგში მან დიდი სიზუსტით ჩაატარა დაკვირვებები მერიდიანული წრით; მიკრომეტრიანი რეფრაქტორით განსაზღვრა მცირე ცთომილების მდებარეობა, გამოიკვლია მიკრომეტრული ხრახნის ცდომილებანი და ე. წ. დამკვირვებლის პიროვნული ცდომილებანი. ასტროფიზიკის დარგში მისი უშუალო მონაწილეობით დაიწყო მზის ქრომოსფეროს სისტემ. დაკვირვებანი პროტუბერანც-სპექტროსკოპით, მზის ლაქების და ჩირაღდნების ფოტოგრაფირება; იუპიტერისა და მარსის ზედაპირთა გამოკვლევა, აგრეთვე კომეტებისა და ნისლეულთა სპექტრების შესწავლა. გრავიმეტრიის დარგში ბ-მა გამოიკვლია საბრუნი საქანი და შვეულის გადახრა. მოსკ. უნ-ტში წამოიწყო და დაამთავრა თავისი ცნობილი გამოკვლევები კომეტებისა და მეტეორების შესახებ. ბ. იყო რუს. და უცხოეთის სხვადასხვა სამეცნ. საზ-ბის წევრი. სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმმა ასტრონომიაში თვალსაჩინო შრომებისათვის და-

აწესა თ. ბრედიხინის სახელობის პრემია (1946).

*თხზ.*: О хвостах комет, 2 изд., М.—Л., 1934; Этюды о метеорах, М., 1954 (ბიბლიოგრ.).

**ბრედლი** (Bradley) ომარ ნელსონ (დ. 12. II. 1893, კლარკი, მისურის შტ.), ამერ. არმიის გენერალი (1950). დაამთავრა უესტპოინტის სამხ. აკადემია (1915); სამხ. სასწავლებლებში ასწავლიდა ტაქტიკას. II მსოფლიო ომში 1943 იყო ჩრდ. აფრიკაში მოკავშირეთა ძალების მთავარსარდლის თანაშემწე; ტუნისისა და სიცილიის ოპერაციებში სარდლობდა II კორპუსს, 1944 ნორმანდიის ოპერაციაში — I ამერ. არმიას, 1944 აგვ-დან — არმიათა მე-12 ჯგუფს ევროპაში. 1947—49 იყო აშშ-ის არმიის შტაბის უფროსი, 1949—53 — შტაბების უფროსთა გაერთ. კომიტეტისა და ნატოს სამხ.-კომიტეტის თავ-რე; გადადგომის შემდეგ (1953) — სხვადასხვა სამრეწვ. კორპორაციის თავ-რის პოსტები ეკავა.

*თხზ.*: Записки солдата, пер. с англ., М., 1957.

**ბრედლი** (Bradley) ფრანსის ჰერბერტ (30. I. 1846, კლეპემი, — 18. IX. 1924, ოქსფორდი), ინგლ. ფილოსოფოსი, *აბსოლუტური იდეალიზმის* წარმომადგენელი, ნეოჰეგელიანელი (იხ. *ნეოჰეგელიანელობა*). *დიალექტიკა* ბ-მ გაიგო როგორც მეცნ. შემეცნების წინააღმდეგობრიობის დასაბუთებისა და გრძნობადი მონაცემების ანალიზის საფუძველზე ზეემპირიული, ღვთაებრივი რეალობის წვდომის მეთოდი. ბ-ს „ჭეშმარიტების საფეხურების" თეორიამ ბიძგი მისცა თანამედროვე მეტაფიზიკის აღორძინებას. სიცოცხლის ბოლო წლებში ბ-მ გაიზიარა *პლატონის* თეორია.

*თხზ.*: Appearance and reality, 2 ed., Oxf., 1969; Ethical studies, N. Y., 1951; The principles of logic, v. 1—2, L., 1928.

**ბრედლი**, ბ რ ა დ ლ ე ი (Bradley) ჯეიმზ (1693, შერბორნი, გლოსტერშირი, — 13. VII. 1762, ჩელფორდი, გლოსტერშირი), ინგლ. ასტრონომი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1718), ოქსფორდის უნ-ტის პროფესორი (1721). ვარსკვლავთა წლიური პარალაქსის ძიებაში აღმოაჩინა *აბერაცია სინათლისა* (1728). აღმოაჩინა დედამიწის ბრუნვის ღერძის ნ უ ტ ა ც ი ა (1737) და ხანგრძლივ დაკვირვებათა შედეგად დაადგინა (1748) მისი პერიოდი. ე. *ჰალეის* სიკვდილის (1742) შემდეგ ბ. გრინვიჩის ობსერვატორიის დირექტორი იყო. 1750-იდან დაიწყო მერიდიანული გაზომვები, რაც აბერაციის, პრეცესიისა და ნუტაციის მუდმივების განსაზღვრისათვის საჭირო მასალას იძლეოდა და რასაც დიდი ხნის განმავლობაში ვარსკვლავთა საკუთარი მოძრაობების განსასაზღვრავად იყენებდნენ.

*ლიტ.*: Берри А., Краткая история астрономии, пер. с англ., 2 изд., М.—Л., 1946.

**ბრეზენტი** (ჰოლანდ. presenning), სელის, ნახევრად სელის ან ბამბის მჭიდრო ქსოვილი. ამზადებენ წყალგამძლე და ლპობის საწინააღმდეგო ხსნარებით გაჟღენთილი მსხვილი ნართისაგან. ბ-ს იყენებენ სხვადასხვა მასალასა და მანქანებზე გადასაფარებლად, სპეცტანსაცმლისა და ფეხსაცმლის შესაკერად.

**ბრეთი**, სოფელი ქარელის რ-ნში, შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. აღმ. ფრონის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., არადეთი, დოღლაური, სასირეთი, საღოლაშენი, ძლევიჯვარი, წვერი). ზ. დ. 710 *მ*, ქარელიდან 9 *კმ*. მეხილეობა-მეფუტკრეობის საბჭ. მეურნ.; საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, სავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. წმ. გიორგის ეკლესია (სავარაუდოა V—VII სს.). ბ-ში დაიბადა მწერალი შიო მღვიმელი.



ბრეთი. წმ. გიორგის ეკლესია. V-VII სს.

**ბრეიგელი** „ხ ა ვ ე რ დ ო ვ ა ნ ი" (Brueghel „de Fluwelen") იან (1568, ბრიუსელი, — 12. I. 1625, ანტვერპენი), ბელგ. ფერმწერი, პ. *ბრეიგელის* შვილი. სასახლის კარის მხატვარი (1610-იდან). სწავლობდა ანტვერპენში. იმოგზაურა იტალიაში (დაახლ. 1589—96), მუშაობდა ბრიუსელსა და ანტვერპენში, თანამშრომლობდა პ. *რუბენსთან*. ავტორია პეიზაჟების, ნატურმორტების, ალეგორიულ-რელიგ. და მითოლ. სიუჟეტებზე შექმნილი კომპოზიციებისა. მნიშვნელოვანი ნამუშევრები: „ტყის პეიზაჟი" (1607), „ტყისპირი" (1610, ორივე სახელმწ. ერმიტაჟი), „მოციქულთა მოწოდება" (1608, დრეზდენის გალერეა), სერია „ხუთი გრძნობა" (1617—18, პრადო), „ჰაერი" (1621, ლუვრი).

**ბრეიგელი** უფროსი ან „გლეხი" (Bruegelle de Oude, Broeren Brueghel) პიტერ (დაახლ. 1525—30, ბრედა ან სოფ. ბრეიგელი, — 5. IX. 1569, ბრიუსელი), ნიდერ. ფერმწერი და გრავიორი. იმოგზაურა იტალიაში (1552—53). მუშაობდა ანტვერპენში, 1563-იდან ბრიუსელში. ფლამანდ. და ჰოლანდ. რეალისტური ხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. ბ-მა თავის შემოქმედებაში დიდი ძალითა და სისრულით ასახა ნიდერ. ბურჟ. რევ. წინა პერიოდის მშრომელი ხალხის ცხოვრება. ჰუმანისტმა მხატვარმა შემოქმედებითად გადაამუშავა იტალ. ფერწერის მიღწევები და ნიდერ. ეროვნ. ხელოვნ. ტრადიციებსა და ფოლკლორზე დაყრდნობით შექმნა ღრმად ორიგინ. სურათები. ადრეულ ფერწერულ და გრაფ. ნამუშევრებში იტალ. შთაბეჭდილებანი ერწყმის ნიდერ. ფერწერის პრინციპებს. ბ. თემებს იღებდა *ლუბოკური* გრავიურიდან. ხშირად ლეგენდებისა და ანდაზების მოტივებზე ქმნიდა ფილოსოფიურად გააზრებულ ტილოებს, რ-თა შინაარსი შეფარვით მიუთითებდა ქვეყნისა და ხალხის მძიმე ბედზე („ზარმაცების ქვეყანა", 1567, მიუნხენის ძველი პინაკოთეკა). ბ-ის შემოქმედებაში ერთმანეთს გადაეჯაჭვა იუმორი და ტრაგიზმი, ლირიკულობა და მახვილი ფანტასტ. გროტესკი (აგრძელებს ჰ. *ბოსხის* შემოქმედებით ტრადიციებს), დეტალთა სიუხვე და სამყაროს ასახვის ეპიკურობა. ბ-ის ხელოვნ. მთავარი მოქმედი გმირი ხალხია. თავის სატირულ და საყოფაცხოვრებო, რელიგ., ალეგორიულ და ჟანრულ სურათებში ბ. ილაშქრებს სოც. უთანასწორობის წინააღმდეგ, გვიჩვენებს ხალხის თავისუფლებისმოყვარეობას, ჩვევების თავისებურებას. ბ-ის ადრეულ ტილოებს ახასიათებს დანაწევრებული კომპოზიციები, მკვეთრი ფერადოვანი გამა, სატირულ-ფანტასტ. პერსონაჟები („ყველიერისა და მარხვის ბრძოლა", 1559, ვენის სამხატვრო-ისტ. მუზეუმი). 1560-იან წლებში ბ. ქმნის გლეხის ცხოვრების ამსახველ და განზოგადებულ პეიზაჟებს, სადაც ბუნების ფონზე ადამიანთა საქმიანობაა გადმოცემული. ამ პერიოდის სურათებისათვის დამახასიათებელია სახეთა ძლიერი რეალისტური გამომსახველობა, კომპოზიციათა მთლიანობა და მონუმენტურობა, ნახატისა და კოლორიტის ერთობლიობა. მხატვარი თავისებურად გადმოგვცემს თავისი გმირების შინაგან სილამაზეს, ღირსებებსა და ძალას („გლეხების ცეკვა", 1567, ვენის სამხატვრო-ისტ. მუზეუმი). ბ. ნიდერ. ეროვნ. პეიზაჟის ფუძემდებელია. მისი პეიზაჟები გამოირჩევა განსაკუთრებით დახვეწილი ფერადოვნებით, განწყობილების სიღრმით (სერია „წელიწადის დრონი", „ღრუბლიანი დღე", „ნახირის დაბრუნება", „მონადირენი თოვლში", ვენის სამხატვრო-ისტ. მუზეუმი; „მკა", მეტროპოლიტენ-მუზეუმი, ნიუ-იორკი, ყველა 1565). ტრაგიკულად განიცდიდა მხატვარი ნიდერლანდში ესპანელთა ბატონობის სიმძიმეს. ესპანელთა სისხლიანი ტერორი მან ალეგორიულად ასახა ტრაგიკული გრძნობითა და მწარე სარკაზმით გამსჭვალულ სურათებში („ყრმათა მოსრვა", ჰემპტონკორტი, ლონდონი; „აღწერა ბეთლემში", 1566, ძვ. ხელოვნ. მუზეუმი, ბრიუსელი; „შეშლილი გრეტა", 1562, მაიერ ვან დენ ბერგი, ანტვერპენი; „კაჭკაჭი სახრჩობელაზე", 1568, ჰესენის მუზეუმი, დარმშტადტი; „ბრმები", 1568, კაპოდიმონტეს ეროვნ. მუზეუმი და გალერეა, ნეაპოლი).

*ლიტ.*: Всеобщая история искусств, т. 3, М., 1962; Селлеши Е., Брейгель, пер. с венг., Будапешт, 1957.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 560—561.

**ბრეიდვუდი** (Braidwood) რობერტ (დ. 29. VII. 1907, დეტროიტი), ამერ. არქეოლოგი და ანთროპოლოგი. ჩიკაგოს უნ-ტის ანთროპოლ. და ძვ. მსოფლიოს წინაისტ. ხანის პროფესორი (1954-იდან); საველე არქეოლ. სამუშაოებს ხელმძღვანელობდა აშშ-ში (ილინოისისა და ახალი მექსიკის შტატები), ერაყში, სირიაში, თურქეთსა და ირანში. აღმოაჩინა და გათხარა ჯარმო, მლეფაატი, ქარიმ-შაჰირი, განჯი-დარეჰი, მატარაჰი, ზავი-ჩემი, ანტიოქიის ველის (ამუკის) ძეგლები და სხვ. დაამუშავა ახლო აღმოსავლეთის ნეოლითისა და წინა აზიის სამიწათმოქმედო კულტურების პერიოდიზაცია.
*თ. კილურაძე.*

**ბრეიდი-ფიორდი** (Breiðifjörður), უდიდესი ყურე ჩრდ.-დას. ისლანდიაში. შეჭრილია ხმელეთში 124 *კმ*-ზე. აღმ. ნაწილში იყოფა ორ ყურედ — გილს-ფიორდად და ჰვამს-ფიორდად. სიგანე 55—70 *კმ*. ღია ნაწილის სიღრმე 50—100 *მ*. ნაპირები უმეტესად მაღალია და ციცაბო, დანაწევრებულია გვერდითი ფიორდებით. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე — 3,6 *მ*. ბ.-ფ.-ის თევზსაჭერი ნავსადგურებია: სანდური, სტიკისჰოულმური.

**ბრეიერი**, ბ რ ო ი ე რ ი (Breuer) მარსელ ლაიოშ (დ. 21. V. 1902, პეჩი, უნგრეთი), ამერ. არქიტექტორი. 1920—28 სწავლობდა და მუშაობდა გერმანიაში—„*ბაუჰაუზში*" (ძირითადად ავეჯის დამპროექტებლად). 1925 ფოლადის ღეროებისგან შექმნა ავეჯი. 1928—31 ცხოვრობდა ბერლინში, 1935—37 — ლონდონში, 1937-იდან აშშ-ში (სადაც 1941-მდე თანამშრომლობდა ვ. *გროპიუსთან*). *ფუნქციონალიზმის* ერთ-ერთი მეთაური. მისი ნამუშევრებია: უნივერმაღი „დე ბეიენკორფი" როტერდამში (1956—57), იუნესკოს შენობები პარიზში (1953—57, ბ. *ზერფიუსსა* და პ. ლ. *ნერვისთან* ერთად), ამერ. ხელოვნ. მუზეუმი უიტნი ნიუ-იორკში (1966). ბ-ის ნამუშევრები ასახავს თანამედროვე არქიტ. მიღწევებს, გამოირჩევა პლასტ. გამომსახველობით. ბ. ოსტატურად იყენებს ბეტონის მხატვრულ და კონსტრ. შესაძლებლობებს.

**ბრეილა**, ბ რ ა ი ლ ა (Brăila), ქალაქი სამხრ.-აღმ. რუმინეთში. ბრეილის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 165,8 ათ. მცხ. (1974). მდებარეობს მდ. დუნაის მარცხ. ნაპირზე. ბ. მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძია, ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური, საზღვ. ნაოსნობის ბოლო პუნქტი. მრეწვ. ძირითადი დარგებია ლითონდამუშავება და მანქანათმშ. (გემთმშენებლობა, სამშენებლო და საგზაო მანქანების წარმოება), ფოლადსაგლინავი წარმოება, კვების (განსაკუთრებით ღვინის, საფქვავი, სპირტ-არაყის), სამკერვალო, ცემენტის, ხის დასამუშ. მრეწველობა. ბ-ის მახლობლად ლელქაშის გადასამუშ., ცელულოზის, მუყაოს, ხელოვნური ბოჭკოსა და სხვ. დასამზადებელი დიდი კომბინატია.

**ბრეილა**, ბ რ ა ი ლ ა (Brăila), ჟუდეცი სამხრ.-აღმ. რუმინეთში, ქვემო დუნაის დაბლობზე, ნაწილობრივ დუნაის ჭალაში. ფართ. 4,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 374 ათ.



უ. პ. ბრეგი.



ფ. ბრედლი.



თ. ბრედიხინი.



ჯ. ბრედლი.

კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბრეილა. ბ. უმთავრესად სას.-სამ. რ-ნია. მოჰყავთ მარცვლეული (სიმინდი, ხორბალი, ქერი), ტექ. კულტურებიდან — მზესუმზირა, ზეთოვანი სელი. დუნაის ჭალაში განვითარებულია მებოსტნეობა და მეცხოველეობა. თევზჭერა. ღელქაშის დამზადება. კვების, ქაღალდ-ცელულოზის, ხის დასამუშ., სამკერვალო მრეწვ., სამშენებლო მასალის წარმოება, მანქანათმშ., შავი მეტალურგია უმთავრესად ქ. ბრეილასა და მის გარეუბნებში.

**ბრეილი** (Breuil) ანრი ედუარდ პროსპერ (28. II. 1877, მორტენი, — 14. VIII. 1961, პარიზი), ფრანგი არქეოლოგი, აბატი, პალეოლითისა და პირველყოფილი ხელოვნ. ისტ. სპეციალისტი. დაასაბუთა, რომ დას. ევროპაში არსებობს ზედა პალეოლითის ორინიაკის ეპოქა და ქვედა პალეოლითური ხანის ისეთი კომპლექსები, რ-ებიც არ შეიცავენ ხელცულებს (ე. წ. კლექტონური კომპლექსები). ბ-მა ბევრი რამ გააკეთა აფრ., ჩრდ. ესპ. და სამხრ. საფრ. მღვიმური ფერწერისა და პეტროგლიფების შესასწავლად. ბ-ის ძირითადი თეორ. დებულებანი მცდარია: იგი ცდილობდა შეეთავსებინა მეცნიერება და რელიგია. პირველყოფილი საზ-ბის განვითარებას განიხილავდა როგორც ერთმანეთისაგან განცალკევებული ტომებისა და კულტურების ბრძოლასა და მონაცვლეობას.

**ბრეინი** (Braine) ჯონ (დ 13. IV. 1922, ბრედფორდი, იორქშირი), ინგლ. მწერალი. მის რეალისტურ რომანში „გზა მაღალი საზოგადოებისაკენ" (1957, ქართ. თარგმ. 1964) ნაჩვენებია კაპიტალ. საზ-ბაში პატივმოყვარე ახალგაზრდის კარიერა მორალური კომპრომისებისა და ადამიანურ ღირსებათა შელახვის ფასად. ამ თხზულების გაგრძელებაა რომანი „ცხოვრება მაღალ საზოგადოებაში" (1962). ბ. ავტორია აგრეთვე ბურჟ. სინამდვილის მამხილებელი სხვა რომანებისა — „ვოდაი" (1959), „ეჭვიანი ღმერთი" (1964), „ღვთისმოშიში აგენტი" (1975) და სხვ. ბ-მა იმოგზაურა საბჭ. კავშირში, 1962 საქართველოშიც იყო.

*ც. თოფურიძე.*


ა. ბრემი.

**ბრეიტნერი** (Breitner) გეორგ ჰენდრიკ (12. IX. 1857, როტერდამი, — 5. VI. 1923, ამსტერდამი), ჰოლანდ. ფერმწერი. სწავლობდა ჰააგის (1875—77) და ამსტერდამის (1886) სამხატვრო აკადემიებში. განიცადა *იმპრესიონიზმის* გავლენა. ხატავდა პეიზაჟებს, პორტრეტებს, საყოფაცხოვრებო სცენებს, შიშველ სხეულს. ბ-ის ნამუშევრები გამოირჩევა სახეთა მახვილი დახასიათებით, განწყობილების გადმოცემის სიზუსტით, ჩრდილ-ნათელის გამომსახველობით. ხშირად ხატავდა ამსტერდამის ხმაურიან და მოძრავ ან წყნარ და ცარიელ ქუჩებს („მშენებლობა ესთან", 1897; „ბრაუერსგრახტი თოვლში", 1901, ამსტერდამის ქალაქის მუზეუმი).

**ბრეიტოვული ჯიშის ღორი,** უნივერს. პროდუქტიული მიმართულების ღორის ჯიში. გამოყვანილია იაროსლავლის ოლქის ბრეიტოვოს რ-ნში ადგილ. საგვიანო ღორის შეჯვარებით მსხვილი თეთრი, საშ. თეთრი, ლიტვ. თეთრი და დან. ჯიშის ღორებთან. ბ. ჯ. ღ. მსხვილი, სახორცე-საქონე ტიპისაა, თეთრია, აქვს მაგარი აგებულება და კარგად განვითარებული ბარკალი. სწრაფად სუქდება, როცა მის ულუფაში უხვადაა კარტოფილი და წვნიანი საკვები. კერატის ცოცხალი მასაა 300—350 *კგ*, ქუბისა — 220—260. ნაყოფიერება 11—12 გოჭი ერთ დაყრაზე; მერძეულობა 65—70 *კგ*. სუქებისას მოზარდეული 6,5—7 თვის ასაკში 90—100 *კგ*-ს აღწევს და კარგ ბეკონს იძლევა.

**ბრემენი** (Bremen), ქალაქი, გფრ-ის დიდი სამრ. და საზღვ. ნავსადგური მდ. ვეზერზე, ჩრდ. ზღვიდან 133 *კმ*. ადმინისტრაციულად ქ. ბრემერჰაფენთან ერთად (რ-იც ბ-ის ავანპორტია და სამგზავრო და დიდ სატვირთო გემებს იღებს) ქმნის ბრემენის მხარეს. ფართ. 404 $კმ^2$. მოსახლ. 756 ათ. კაცი (1970), მ. შ. საკუთრივ ბ-ში — 607 ათ.

ბ-ის საეპისკოპოსო 788-იდან, ხოლო საარქიეპისკოპოსო 845-იდან იყო ჩრდ. ევროპაში გერმ. კათოლ. ქრისტიანობის გავრცელების მთავარი ცენტრი. ბ-ის საარქიეპისკოპოსოს ინიციატივით XIII ს-ში მოეწყო ჯვაროსნული ლაშქრობა საარქიეპისკოპოსოში შემავალი ტერიტორიის მფლობელთა შტედინგების წინააღმდეგ, რ-ებიც არ ემორჩილებოდნენ მას და გამოცხადებული იყვნენ ერეტიკოსებად. XIII ს-იდან ბ. იყო ჰანზის ერთ-ერთი წამყვანი წევრი. 1646 მიიღო თავისუფალი საიმპერიო ქალაქის უფლებები. *ოცდაათწლიანი ომის* შემდეგ ბ-ის საარქიეპისკოპოსო საჰერცოგოდ იქცა და შვეციის ხელში გადავიდა. 1715-იდან ჰანოვერს გადაეცა. 1810—15 საფრანგეთს ეკუთვნოდა. 1815 გამოცხადდა თავისუფალ ქალაქად. 1871 შევიდა გერმ. იმპერიის შემადგენლობაში თავისუფალი ქალაქის სტატუტით (გაუქმდა 1933). XIX ს. დამლევიდან იყო მუშათა მოძრაობის მნიშვნელოვანი ცენტრი. 1919 ბ-ში გამოცხადდა *ბრემენის საბჭოთა რესპუბლიკა*. II მსოფლიო ომის დროს (1939—45) ბ. გერმ. ფაშისტების მნიშვნელოვანი სამხ.-საზღვ. ბაზა იყო. მრეწველობაში ჩაბმულია (1969) ეკონომიკურად აქტ. მოსახლეობის 41,1%, ტრანსპორტში, ვაჭრობასა და საბანკო სფეროში — 30,9%, თევზჭერასა და სოფ. მეურნეობაში — დაახლ. 1%.

ბ. საერთაშ. მნიშვნელობის მსხვილი სატრანსპ. კვანძია (6 სარკინიგზო ხაზი, 3 ავტოსტრადა); აეროპორტი. მისი საზღვ. ნავსადგური ტვირთბრუნვის მოცულობით (12,6 მლნ. *ტ*, 1971) III ადგილზეა გფრ-ში ჰამბურგისა და ვილჰელმსჰაფენის შემდეგ. შეაქვთ ბამბა, მატყლი, ჯუთი, თამბაქო, ყავა, მარცვლეული, ხილი, ხე-ტყის მასალა, ნავთობი, მადანი; გააქვთ სამრეწვ. ნაწარმი, ქვანახშირი, კოქსი, კალიუმის მარილები. ტვირთბრუნვის ნაწილი ავსტრ. და შვეიც. ტრანზიტული ტვირთია.

მრეწვ. მთავარი დარგები დაკავშირებულია ბ-ის სანავსადგურო და საგარეო-სავაჭრო ფუნქციასთან. ბ-ში თავმოყრილია ქვეყნის გემთმშენებლობის სიმძლავრის 1/4, 2 საავიაციო ქ-ნა, შავი მეტალ. ძლიერი ქ-ნა, 2 ნავთობგადასამუშ. ქ-ნა. საავტ. (სატვირთო მანქანები), საერთო მანქანათმშ., ელექტროტექ., საფეიქრო, კვების მრეწვ. საწარმოები. ბ. არის ბამბით (ბამბის ბირჟა), თამბაქოთი (თამბაქოს ბირჟა), მატყლით, ჯუთით, მარცვლეულითა და ყავით საბითუმო ვაჭრობის დიდი ცენტრი. არის სპეც. სასწავლებლები, მ. შ. სამშენებლო და საინჟინრო სკოლა, სანაოსნო სკოლა.

**ბრემენის საბჭოთა რესპუბლიკა,** გამოაცხადეს ბრემენის მუშებმა 1919 წ. 10 იანვ. გერმანიაში რევ. ბრძოლის აღმავლობის პირობებში. ბრემენი გამოცხადებულ იქნა სოციალ. რესპუბლიკად, შეიქმნა მთავრობა — სახ. რწმუნებულთა საბჭო (3 კომუნისტი, 3 „დამოუკიდებელი ს.-დ. პარტიის" წევრი და 3 უპარტიო ჯარისკაცი), სურსათ-სანოვაგის, ფინანსების, განათლების და სხვა სახ. კომისარიატები, ხდებოდა უმუშევართათვის დახმარების და მუშებისათვის ხელფასის გაზრდის ღონისძიებათა შემუშავება. რევ. გარდაქმნათა განხორციელებას ჯოველნაირად უშლიდნენ ხელს „დამოუკიდებელთა" მემარჯვენე ლიდერები; იანვრის დამლევს ბ. ს. რ-ის წინააღმდეგ მთავრობამ გაგზავნა ჯარები. „დამოუკიდებელთა" ლიდერების კაპიტულანტური პოზიციის და ბ. ს. რ-ის დანარჩენი გერმანიისაგან იზოლირების შედეგად 1919 წ. 4 თებ. ბ. ს. რ-მ არსებობა შეწყვიტა.

**ბრემი** (Brehm) ალფრედ ედმუნდ (2. II. 1829, რენტენდორფი, თიურინგია, — 11. XI. 1884, იქვე), გერმ. ზოოლოგი. სწავლობდა იენის უნ-ტში. იმოგზაურა ეგვიპტეში, ნუბიაში, სუდანში, აბისინიაში, ესპანეთში, ნორვეგიასა და დას. ციმბირში; შეაგროვა დიდძალი მასალა ცხოველთა ბიოლ. შესახებ, რ-იც შემდეგ განაზოგადა პოპულარულ ნაშრომში „ცხოველთა სამყარო" (ტ. 1—6, 1863—69). ამ ნაშრომმა ხელი შეუწყო ბუნებისმეტყველებისადმი ინტერესის განვითარებას; ნათარგმნია მრავალ ენაზე.

**ბრემსბერგი** (გერმ. Bremsberg < Bremse — მუხრუჭი და Berg — მთა), დახრილი გვირაბი, რ-საც მიწის ზედაპირზე უშუალო გამოსასვლელი არა აქვს. ბ-ის მეშვეობით სასარგებლო წიაღისეულს კონვეიერებით ან ვაგონეტებით ზედა ჰორიზონტიდან ქვედა ჰორიზონტზე უშვებენ.

**ბრენა** ვიკენტი (ვინჩენცო) ფრანცის ძე (1745, ფლორენცია, — 17. V. 1820, დრეზდენი), მხატვარ-დეკორატორი და არქიტექტორი, წარმოშობით იტალიელი. მუშაობდა პავლოვსკში (1780—83) და რუსეთში (1783—1802). 1790-იან წლებში პავლოვსკში სასახლეს დააშენა გალერეები და გააფორმა ინტერიერი, აგრეთვე ნაწილობრივ გადააკეთა გატჩინოსა და პეტერბ. სასახლეები და მათი ინტერიერი. ბ-ს გაფორმებულ დარბაზებში ინტერიერის კლასიცისტური კომპოზიცია გადატვირთულია მძიმე ფორმის ორნამენტით. მისი საუკეთესო ნამუშევარია რუმიანცევის ობელისკი, რ-იც გამოირჩევა მკაცრი და დახვეწილი პროპორციებით (1798—99; თავდაპირველად იდგა მარსის მოედანზე, ამჟამად ლენინგრ. სამხატვრო აკად. წინ დგას). 1797—1800 პეტერბურგში ხელმძღვანელობდა მიხეილის (საინჟინრო) ციხე-დარბაზის მშენებლობას (ვ. *ბაჟენოვის პროექტით*).

**ბრენგუინი,** ბ რ ე ნ გ უ ი ნ ი (Brangwyn) ფრენკ (13. V. 1867, ბრიუგე, ბელგია, — 11. VI. 1956, დიჩლინგი, სასექსი), ინგლ. გრაფიკოსი და ფერმწერი. სურათებში, პანოებსა და განსაკუთრებით დიდი ზომის ოფორტებში („მჭერხავები", 1904; „ტაუერის ხიდი", 1913) ბ-მა ასახა ადამიანის მძიმე შრომა, ევრ. ქალაქებისა და თანამედროვე ინდუსტრ. პირქუში და დიადი სახე. ანტიმილიტარისტული პროტესტითაა გამსჭვალული მისი ლითოგრაფიები და პლაკატები I მსოფლიო ომის თემაზე. მის შემოქმედებას ახასიათებს თანამედროვეობის მძაფრი გრძნობა, დინამიკა, დრამ. ექსპრესია, დეკორატიულობა.

**ბრენდალი** (Brøndal) ვიგო (1887, კოპენჰაგენი, — 14. XII. 1942, იქვე), დანიელი ენათმეცნიერი, რომანული ენებისა და ზოგადი ენათმეცნ. სპეციალისტი, სტრუქტურალისტური მიმდინარეობის წარმომადგენელი. 1931 ლ. *იელმსლევთან* ერთად საფუძველი ჩაუყარა „კოპენჰაგენის საენათმეცნიერო წრეს", ხოლო 1939 დააარსა სტრუქტურალისტების საერთაშ. ჟურნ. „აქტა ლინგვისტიკა" („Acta Linguistica"). ბ-ის ძირითადი ნაშრომებია „ზოგადი ენათმეცნიერების ნარკვევები" (1943) და „მეტყველების ნაწილები" (1928).

**ბრენდი** (ინგლ. brandy < დან. brandewijn < branden — დაწვა, გამოხდა და wijn — ღვინო), თეთრი ღვინისაგან გამოხდილი და მუხის კასრებში დავარგებული ალკოჰოლიანი სასმელი. ბ-ს ამზადებენ ხილისაგანაც (დადუღებული წვნის გამოხდით), მაგ., ვაშლისაგან (ვაშლის ბ.), ალუბლისაგან (ალუბლის ბ.). ბ. შეიცავს 45—50% ეთილის სპირტს.

**ბრენერი** (Brenner), უღელტეხილი აღმ. ალპებში (ეცტალისა და ცილერტალის ალპებს შორის), ავსტრ. და იტალ. საზღვარზე. სიმაღლე 1371 *მ*. ერთ-ერთი ყველაზე დაბალი და მოსახერხებელი გადასასვლელი ალპებში. ბ-ის ძირში, გვირაბებში გაყვანილია სარკინიგზო და საავტ. გზები ბოლცანო (იტალია) — ინსბრუკი (ავსტრია).

**ბრენტა** (Brenta), მდინარე ჩრდ. იტალიაში. სიგრძე 174 *კმ*, აუზის ფართ. 1,6 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს დოლომიტის ალპებში, კალდონაცოს ტბაში, ზ. დ. 450 *მ*. ქვემოთში ვენეციის დაბლობზე მიედინება, ერთვის ვენეციის ყურეს (ადრიატიკის ზღვა). წყალდიდობა იცის გაზაფხულსა და შემოდგომაზე. წყლის საშ. წლ. ხარჯი

78 *მ³/წმ*. იყენებენ სარწყავად. ბ. ადრე ვენეციის ლაგუნას ერთვოდა. ლაგუნის დასილვის თავიდან ასაცილებლად 1896 მდინარეს ხელოვნური შესართავი გაუკეთეს.

**ბრენტანო** ბეტინა, იხ. *არნიმი* ბ.

**ბრენტანო** (Brentano) კლემენს (8. IX. 1778, ერენბრაიტშტაინი, — 28. VII. 1842, აშაფენბურგი), გერმ. მწერალი, რომანტიკოსი; ჰაიდელბერგის წრის ერთ-ერთი დამაარსებელი. გატაცებული იყო შუა საუკ. ხალხ. პოეზიით, აიდეალებდა პატრიარქალობას, შუასაუკუნეობრივ ყოფას, ქადაგებდა რელიგ. ასკეტიზმსა და მორჩილებას. მისი თხზულებებიდან აღსანიშნავია „მამაცი კასპერლისა და მშვენიერი ანერლის ამბავი“ (1817); ლ. არნიმთან ერთად შეადგინა გერმ. ხალხ. ზღაპრებისა და ლექსების კრებ. „ყმაწვილის ჯადოსნური ბუკი“ (1806—08) და სხვ.

**ბრენტანო** (Brentano) ლუიო (8. XII. 1844 — 9. IX. 1931), გერმ. ეკონომისტი. *კათედერ-სოციალიზმის* ერთ-ერთი წარმომადგენელი. 1871-იდან სხვადასხვა დროს ბრესლაულის, სტრასბურგის, ვენის, ლაიფციგისა და მიუნხენის უნ-ტების პროფესორი. ბ-ს გამოკვლევები ეხება მუშათა მოძრაობის, ეკონ. და სოც. პოლიტიკის, ეკონ. ისტორიის საკითხებს. ბ. უარყოფდა კლასობრივ ბრძოლას და სოც. წინააღმდეგობების გადაჭრის შესაძლებლობას რეფორმისტული პროფკავშირებისა და საფაბრიკო კანონმდებლობის ორგანიზაციაში ხედავდა. ვ. ი. ლენინი ბ-ს შეხედულებებს ახასიათებდა როგორც მარქსიზმით ოდნავ შეფერილ სოციალლიბერალიზმს. უკანასკნელ წლებში ბ. იმპერიალიზმის აშკარა დამცველი გახდა.

*ლიტ*.: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., წინასიტყვაობა [„კაპიტალის“] მეოთხე გამოცემისათვის, მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954; მ ი ს ი ვ ე, Брентано contra Маркс, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 22.

**ბრენტანო** (Brentano) ფრანც (16. I. 1838, მარიენბერგი, — 17. III. 1917, ციურიხი), გერმ. იდეალისტი ფსიქოლოგი და ფილოსოფოსი. განიცადა არისტოტელესა და *თომა აკვინელის* გავლენა. ბ-ს ნააზრევმა ხელი შეუწყო *აქტფსიქოლოგიის*, *ფენომენოლოგიის*, საგნის თეორიისა და აქსიოლოგიური ეთიკის შექმნას. ფსიქოლოგიის დამოუკიდებელ მეცნიერებად დადგენის მიზნით შემოიღო ინტენციის ცნება, რითაც მკვეთრი ზღვარი გაავლო ფიზ. და ფსიქ. მოვლენებს შორის, ხოლო ინტენციონალური ფსიქოლოგია, როგორც აღწერითი მეცნიერება შინაგანი ცდის შესახებ, ფილოსოფიას დაუდო საფუძვლად. ბ-ს ფილოსოფია ეხება ძირითადად ყოფიერების, ჭეშმარიტების, ეთიკისა და თეოლოგიის საკითხებს. ნამდვილად არსებულად თვლის მხოლოდ რეალურს და უარყოფს არარეალურისა და იდეალურის არსებობას, იცავს უკიდურეს *ნომინალიზმს*. ჭეშმარიტი შემეცნება არ ემყარება სუბიექტს და ობიექტს, ის *ანალიზი* და *სინთეზი* კი არ არის, არამედ თავისთავადი ევიდენციაა (სიცხადე), რ-იც დამყარებულია ორთონომიის პრინციპზე. ეთიკაცა და *აქსიოლოგიაც*, ბ-ს აზრით, ობიექტურ სიცხადეს ემყარება.

*ლიტ*.: ბ ო ჭ ო რ ი შ ვ ი ლ ი ა., ფ. ბრენტანო, წგნ: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; მ ი ს ი ვ ე, ფსიქოლოგიის მეთოდოლოგიისათვის, თბ., 1966; უ ზ ნ ა ძ ე დ., ექსპერიმენტული ფსიქოლოგიის საფუძვლები, [ტ.] 1, ტფ., 1925; Б а к р а д з е К. С., Очерки по истории новейшей и современной буржуазной философии, Тб., 1960. *ა. ბოჭორიშვილი.*

**ბრეჟნევი** ლეონიდ ილიას ძე (დ. 19. XII 1906), კომუნისტური პარტიის, საბჭ. სახელმწიფოს, საერთაშ. კომუნისტური და მუშათა მოძრაობის გამოჩენილი მოღვაწე, სკკპ ცკ-ის გენერალური მდივანი, ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. სსრ კავშირის თავდაცვის საბჭოს თავ-რე. დაიბადა სოფ. კამენსკოეში (ახლანდ. ქ. დნეპროძერჟინსკი), მუშა-მეტალურგის ოჯახში. შრომითი ცხოვრება 15 წლისამ დაიწყო. 1927 დაამთავრა კურსკის სამიწათმომწყობო-სამელიორაციო ტექნიკუმი. 1923 შევიდა კომკავშირში, 1931 —სკკპ რიგებში. 1927—30 მუშაობდა მიწათმომწყობად ბელორ. სსრ ორშის ოკრუგის კოხანოვის რ-ნში, კურსკის გუბერნიაში, ბისერტის (ურალი) რაიმიწგანის გამგედ და აღმასკომის თავ-რის მოადგილედ, ურალის საოლქო მიწათმოქმედების სამმართველოს უფროსის პირველ მოადგილედ. ქ. დნეპროძერჟინსკის მეტალ. ინ-ტის დამთავრების (1935) შემდეგ იქვე მუშაობდა მეტალ. ქ-ნის ინჟინრად, ტექნიკუმის დირექტორად, საქალაქო საბჭოს აღმასკომის თავ-რის მოადგილედ, 1938-იდან უკრ. კპ (ბ) დნეპროპეტროვსკის საოლქო კომიტეტის განყ-ბის გამგედ, 1939-იდან—მდივნად.

საბჭ. კავშირის დიდი სამამულო ომის (1941 — 45) პირველივე დღეებიდან ლ. ბრეჟნევი დიდ პოლიტ. და ორგანიზატორულ მუშაობას ეწეოდა მოქმედ არმიაში. იყო სამხრ. ფრონტის პოლიტსამმართველოს უფროსის მოადგილე, მე-18 არმიის პოლიტგანყოფილების უფროსი, უკრ. მე-4 ფრონტის პოლიტსამმართველოს უფროსი, 1944 მიენიჭა გენ.-მ. წოდება. მონაწილეობდა საბჭ. არმიის საბრძოლო ოპერაციებში კავკასიაში, შავიზღვისპირეთში, ყირიმსა და უკრაინაში, აგრეთვე ჩეხოსლ., პოლ. და უნგრ. განთავისუფლებისათვის ბრძოლებში. 1945—46 მუშაობდა კარპატისპირეთის სამხ. ოლქის პოლიტსამმართველოს უფროსად.

სამამულო ომის დამთავრების შემდეგ ლ. ბრეჟნევი ხელმძღვანელ პარტ. სამუშაოზეა. 1946 აგვისტოდან იყო უკრ. კპ-ის ზაპოროჟიეს, 1947 ნოემბრიდან—დნეპროპეტროვსკის საოლქო კომიტეტების პირველი მდივანი, 1950—52 მოლდ. კპ ცკ-ის პირველი მდივანი. მოლდ. პარტ. ორგანიზაციამ ლ. ბრეჟნევის ხელმძღვანელობით დიდი მუშაობა გასწია რესპ. მრეწველობის განვითარების, სოფ. მეურნ. ძირეული სოციალ. გარდაქმნისა და კულტურის აღორძინებისათვის. პარტიის XIX ყრილობაზე ლ. ბრეჟნევი აირჩიეს სკკპ ცკ-ის წევრად, სკკპ ცკ-ის 1952 ოქტ. პლენუმზე—სკკპ ცკ-ის პრეზიდიუმის წევრობის კანდიდატად და სკკპ ცკ-ის მდივნად. 1953—54 გენ.-ლ. წოდებით მუშაობდა საბჭ. არმიისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის მთავარი პოლიტსამმართველოს უფროსის მოადგილედ. 1954 თებ-იდან ყაზ. კპ ცკ-ის მეორე, ხოლო 1955 აგვ-დან პირველი მდივანია.

სკკპ XX ყრილობაზე ლ. ბრეჟნევი აირჩიეს სკკპ ცკ-ის წევრად, სკკპ ცკ-ის თებ. პლენუმზე (1956)—სკკპ ცკ-ის პრეზიდიუმის წევრობის კანდიდატად და სკკპ ცკ-ის მდივნად, ერთდროულად 1958-იდან — სკკპ ცკ-ის რსფსრ ბიუროს თავ-რის მოადგილედ. 1957 ივნისიდან სკკპ ცკ-ის პრეზიდიუმის წევრია.

სსრ კავშირის V მოწვევის უმაღლესი საბჭოს V სესიამ (1960 მაისი) ლ. ბრეჟნევი აირჩია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რედ, ამ პოსტზე იმყოფებოდა 1964 ივნ-მდე. ერთდროულად 1963 ივნისიდან 1964 ოქტ-მდე მუშაობდა სკკპ ცკ-ის მდივნად. პარტიისა და ქვეყნის ცხოვრებაში ისტ. მნიშვნელობა ჰქონდა სკკპ ცკ-ის ოქტ. (1964) პლენუმს, რ-მაც ცხადყო სკკპ-ის მონოლითური შეკავშირება, მისი ლენინური პრინციპულობა და პოლიტიკური სიმწიფე. ამ პლენუმზე ლ. ბრეჟნევი სკკპ ცკ-ის პირველ მდივნად აირჩიეს, ხოლო 1964 ნოემბ. დაამტკიცეს სკკპ ცკ-ის რსფსრ ბიუროს თავ-რედ.

სკკპ ცკ-ის მარტის (1965) პლენუმზე ლ. ბრეჟნევი გამოვიდა მოხსენებით, რ-შიც არსებითად გადმოცემული იყო პარტიის ახალი ეკონ. პოლიტიკა სოფლად, განსაზღვრული იყო სას.-სამ. წარმოების განვითარების ძირითადი მიმართულებანი; სკკპ ცკ-ის მაისის (1966) პლენუმზე თავის მოხსენებაში დასახა სამელიორაციო სამუშაოთა ვრცელი პროგრამა, რ-ის განხორციელება სოფ. მეურნ. სწრაფი განვითარების აუცილებელი პირობაა.

სკკპ XXIII ყრილობაზე (1966 მარტი-აპრილი) ლ. ბრეჟნევი გამოვიდა ცკ-ის საანგარიშო მოხსენებით, რ-შიც მოცემული იყო თანამედროვე საერთაშ. მდგომარეობისა და ქვეყნის განვითარების შედეგების ღრმა მარქსისტულ-ლენინური ანალიზი, განსაზღვრული იყო სსრკ სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმის (1966—70) მთავარი ამოცანები და საბჭ. საგარეო პოლიტიკის ძირითადი პრინციპები. მოხსენებასა და ყრილობის გადაწყვეტილებებში შემდგომი განვითარება პოვა მარქსისტულ-ლენინური თეორიისა და სკკპ პრაქტ. მოღვაწეობის მრავალმა მნიშვნელოვანმა საკითხმა. XXIII ყრილობაზე ლ. ბრეჟნევი აირჩიეს სკკპ ცკ-ის წევრად, ხოლო სკკპ ცკ-ის პლენუმზე — სკკპ ცკ-ის გენერალურ მდივნად.

სკკპ ცკ-ის გენერალური მდივნის პოსტზე ლ. ბრეჟნევმა თავი გამოიჩინა როგორც ლენინური ტიპის პოლიტ. მოღვაწემ, მდიდარ ცხოვრებისეულ გამოცდილებას და დიდ ორგანიზატორულ ნიჭს დაუღალავად ახმარს პარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს განმტკიცების საქმეს. ამ წლებში სკკპ ცკ-მა ლ. ბრეჟნევის უშუალო მონაწილეობით შეიმუშავა და განახორციელა მნიშვნელოვანი ღონისძიებანი პარტ. და სახელმწიფოებრივი ცხოვრების ლენინური ნორმების განვითარებისათვის, მუშაობაში კოლექტიურობის პრინციპის დანერგვის, სახ. მეურნ. ხელმძღვანელობის გაუმჯობესების, ქვეყნის ეკონ. შემდგომი აღმავლობის, მშრომელთა კულტ. დონისა და მატერ. კეთილდღეობის ამაღლების, ხალხთა მეგობრობის განმტკიცების, საბჭ. სახელმწიფოს თავდაცვისუნარიანობის გაძლიერებისათვის. მან დიდი როლი შეასრულა კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. მოსკოვის თათბირის (1969 ივნ.) მომზადებასა და ჩატარებაში. ამ თათბირზე იგი მეთაურობდა სკკპ დელეგაციას, რომლის სახელით საპროგრამო სიტყვა წარმოთქვა.


ლ. ი. ბრეჟნევი.

სკკპ XXIV ყრილობაზე (1971 მარტი-აპრილი) სკკპ ცკ-ის საანგარიშო მოხსენებაში ლ. ბრეჟნევმა წარმოადგინა სსრკ-ის საერთაშ. მდგომარეობის, სსრკ-ში კომუნისტური მშენებლობის თანამედროვე ეტაპის, პარტიის საშინაო პოლიტიკის, საბჭ. საზ-ბის ცხოვრებაში მისი ხელმძღვანელი როლის, მარქსისტულ-ლენინური საქმიანობის ღრმა ანალიზი. ეს დებულებები შემდგომ კვლავ განავითარა თავის გამოსვლებში და მოხსენებებში სკკპ ცკ-ის პლენუმებზე, საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების კავშირის 50 წლისთავისადმი მიძღვნილ საზეიმო სხდომაზე (1972), ქ. ალმა-ათაში (1974, 1976). მოსკ. ბაუმანის ოლქის ამომრჩევლებთან შეხვედრებისას (1974, 1975), ქ. ნოვოროსიისკში გამართულ მიტინგზე (1974) წარმოთქმულ სიტყვებში.

საეტაპო მნიშვნელობა ჰქონდა ლ. ბრეჟნევის გამოსვლებს ევროპის უშიშროებისა და თანამშრომლობის თათბირზე ჰელსინკიში (1975 ივლ.), აგრეთვე ევრ. კომუნისტური და მუშათა პარტიების ბერლინის (1976, ივლ.) კონფერენციაზე. ამ გამოსვლებმა უდიდესი როლი შეასრულა დაძაბულობის შენელების მიღწევის საქმეში.

სკკპ XXV ყრილობაზე (1976 წ. თებ.-მარტი) ლ. ბრეჟნევი გამოვიდა საანგარიშო მოხსენებით „სკკპ ცენტრალური კომიტეტის ანგარიში და პარტიის მორიგი ამოცანები საშინაო და საგარეო პოლიტიკის


ლ. ი. ბ რ ე ჟ ნ ე ვ ი ს გამოსვლა საქართველოში საბჭოთა ხელისუფლების დამყარებისა და საქართველოს კომპარტიის შექმნის 50 წლისთავისადმი მიძღვნილ საქართველოს კპ ცენტრალური კომიტეტის და საქართველოს სსრ უმაღლესი საბჭოს გაერთიანებულ საზეიმო სხდომაზე. თბილისი. 14 მაისი. 1971 წ

"დარგში". ყრილობამ მთლიანად და სავსებით მოიწონა პარტიის ცკ-ის პოლიტიკური ხაზი და პრაქტიკული საქმიანობა, წინადადება მისცა ყველა პარტიულ ორგანიზაციას თავიანთ მუშაობაში იხელმძღვანელონ იმ დებულებებითა და ამოცანებით, რ-ებიც ლ. ბრეჟნევმა ჩამოაყალიბა სკკპ ცკ-ის საანგარიშო მოხსენებაში. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1976 წლის ოქტ. პლენუმზე ლ. ბრეჟნევის გამოსვლას, რ-საც მოჰყვა ეფექტიანობისა და ხარისხის ხუთწლედის დავალებათა შესრულებისათვის სოციალ. შეჯიბრების დიდი აღმავლობა.

ლ. ბრეჟნევი სსრკ III — IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი და სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრია. რაკეტული ტექნიკის განვითარებაში დიდი დამსახურებისა და ხომალდ „ვოსტოკით" კოსმოსურ სივრცეში საბჭ. ადამიანის წარმატებით გაფრენის უზრუნველყოფისათვის 1961 ივნისში სოციალ. შრომის გმირის წოდება მიენიჭა. კომუნისტურ მშენებლობაში, ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებაში, სამამულო ომის ფრონტებზე ფაშისტ დამპყრობთა წინააღმდეგ ბრძოლაში, კომუნისტური პარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს წინაშე დიდი დამსახურებისათვის, დაბადების 60 წლისთავთან დაკავშირებით, 1966 საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭა. 1974 მიენიჭა არმიის გენ., ხოლო 1976 საბჭოთა კავშირის მარშლის წოდება. 1976 წ. 19 დეკ. დაბადების 70 წლისთავთან დაკავშირებით ლ. ბრეჟნევს გადაეცა ლენინის ორდენი და საბჭ. კავშირის გმირის „ოქროს ვარსკვლავის" მეორე მედალი, აგრეთვე სსრ კავშირის სახელმწ. გერბის ოქროსგამოსახულებიანი საპატიო იარაღი, ხოლო მარქსისტულ-ლენინური თეორიის განვითარებაში გაწეული ღვაწლისათვის სსრ კავშირის მეცნ. აკად. კ. მარქსის სახ. ოქროს მედალი (1976). დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 2 წითელი დროშის ორდენით, ბოგდან ხმელნიცკისა და წითელი ვარსკვლავის ორდენებით, მედლებით, აგრეთვე ჩეხოსლ. სოციალ. რესპ., პოლ. სახალხო რესპ., გდრ-ის, იუგოსლ. ფედერ. სოციალ. რესპ., ბულგ. სახ. რესპ., რუმ. სოციალ. რესპ., მონღ. სახ. რესპ., უნგრ. სახ. რესპ., კუბის რესპუბლიკის, ფინ. რესპ. უმაღლესი სახელმწ. ჯილდოებით. მინიჭებული აქვს ბულგ. სახ. რესპ. (ორჯერ), ჩეხოსლ. სოციალ. რესპ. (ორჯერ), გდრ-ის, მონღ. სახ. რესპ. გმირის წოდება და „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემია (1973), მშვიდობის მსოფლიოს საბჭოს უმაღლესი ჯილდო — ფ. ჟოლიო-კიურის სახელობის „მშვიდობის ოქროს მედალი" (1975).

*თხზ.*: Ленинским курсом, т. 1—5, М., 1970—76; Об актуальных проблемах партийного строительства, М., 1976; ლენინური კურსით, ტ. 1—4, თბ., 1971—74; მშრომელთა კომუნისტური აღზრდის შესახებ (სიტყვები და სტატიები), თბ., 1976.

*ლიტ.*: ლეონიდ ილიას ძე ბრეჟნევი (მოკლე ბიოგრაფიული ნარკვევი), თბ., 1976.

ბრესტის ზავი 1918 წ.




**ბრერა** (Brera), ბ რ ე რ ი ს პ ი ნ ა კ ო თ ე კ ა მილანში. იტალიის ერთ-ერთი უდიდესი სურათების გალერეა. დაარსდა 1809. აქ დაცულია XIV—XIX სს. იტალ. ფერწერის ნიმუშები (ამბროჯო ლორენცეტის, მანტენიას, პიერო დელა ფრანჩესკას, ფრანჩესკო დელ კოსას, ბრამანტეს, ლეონარდო და ვინჩის სკოლის ოსტატთა, რაფაელის, ვერონეზეს, ტინტორეტოს, კარავაჯოს, ჯ. ბ. ტიეპოლოს სურათები, ლომბარდიის XV—XVI სს. ფრესკების გალერეა), აგრეთვე XV—XVII სს. ევრ. ფერმწერთა ნამუშევრების კოლექცია.

**ბრესტი**, ქალაქი ბელორ. სსრ-ში, ბრესტის ოლქის ცენტრი. მდებარეობს მდ. მუხავეცის მარჯვ. ამაღლებულ ნაპირზე, მდ. ბუგის შესართავთან, სსრკ—პოლ. საზღვარზე. დიდი სარკინიგზო (5 ხაზი) და საავტ. გზების კვანძი. სამდ. ნავსადგური, რ-იც დნეპრის აუზს არხით აკავშირებს ბუგთან. 156 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 41 ათ., 1959 წ. — 74 ათ., 1970 წ. — 122 ათ.). ბ. უძველესი სლავ. დასახლებაა. XI ს. რუს. მატიანეებში იწოდება ბერესტიედ (მომდინარეობს თელის რუს. სახელწოდებიდან— „берест"). 1044-იდან XII ს. შუა წლებამდე ბ. კიევის მთავართა სამფლობელო იყო. დაახლ. 1319 ლიტვამ დაიპყრო და ბრესტ-ლიტოვსკი ეწოდა. *ლუბლინის უნიით (1569)* რეჩ პოსპოლიტის შემადგენლობაში შევიდა. 1596 ბ-ში მიმდინარეობდა საეკლ. კრება, რ-მაც დას. მართლმადიდებლური და კათოლ. ეკლესიის უნია გამოაცხადა (იხ. *ბრესტის უნია 1596*). 1795 ბ. რუსეთს შეუერთდა. XIX ს. 30-იან წლებიდან ბ-ში დაიწყო სიმაგრეთა მშენებლობა და XX ს. დასაწყისისათვის პირველხარისხოვან ციხესიმაგრედ იქცა (იხ. *ბრესტის ციხესიმაგრე*). 1917 წ. 9 (22) დეკემბრიდან 1918 წ. 3 მარტამდე ბ-ში მიმდინარეობდა სამშვიდობო მოლაპარაკება საბჭ. რუსეთსა და გერმანიას შორის (იხ. *ბრესტის ზავი 1918*). 1919 ქალაქი თეთრპოლონელებმა დაიკავეს. 1939 ბ. სსრკ-ის შემადგენლობაში შევიდა. სამამულო ომის წლებში (1941—45) ბ. სისხლისმღვრელი ბრძოლების ასპარეზად იქცა. განთავისუფლების შემდეგ (28 ივლ. 1944) ქალაქმა მთლიანად იცვალა სახე. თანამედროვე ბ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. და კულტ. ცენტრია. იძლევა ოლქის მთლიანი სამრეწვ. პროდუქციის 1/4-ს. წამყვანი დარგია ხელსაწყოთმშენებლობა (ელექტრონათურების, აირაპარატურის, ელექტროსაზომი მოწყობილობის ქ-ნები), მსუბუქი (ხალიჩების კომბინატი, ფეხსაცმლის, წინდის, მაუდის, სამკერვალო, ტრიკოტაჟის ფ-კები), კვების (ხორცის, საფქვავი, ლუდის, ღვინის კომბინატები, რძის ქ-ნა) მრეწველობა. ავეჯის ფ-კა, რკინაბეტონის ნაკეთობათა, აგურის ქ-ნები. ქალაქი თითქმის მთლიანად გაზიფიცირებულია (ბუნებრივი აირი შემოდის დაშავიდან). პედ., საინჟინრო-სამშენებლო ინ-ტები, რკინიგზის და სამშენებლო ტექნიკუმები, სამედ. და მუს. სასწავლებლები. დრამ. თეატრი; ბრესტის ციხესიმაგრის დაცვის მუზეუმი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ბრესტი** (Brest), ქალაქი და ნავსადგური საფრანგეთის უკიდურეს ჩრდ.-დასავლეთში, ბრეტანის ნ.-კ-ზე, ფინისტერის დეპარტამენტში, ბრესტის უბის (ატლანტის ოკ.) ნაპირზე. 154 ათ. მცხ. (1968). ბ-ში მნიშვნელოვანი სამხ.-საზღვ. ბაზაა. არსენალი, გემთსაშენი, სანავსადგურო მეურნ. მომსახურე დარგები (მანქანათმშ., ორთქლის ქვაბების მშენებლობა, ბაგირებისა და იალქნების წარმოება, ხე-ტყის ხერხვა). საფეიქრო, ტყავის, სუპერფოსფატის საწარმოები. საზღვ. სკოლა (1830-იდან).

**ბრესტიდი** (Breasted) ჯეიმზ ჰენრი (27. VIII. 1865, როკფორდი, — 2. XII. 1935, ნიუ-იორკი), ამერ. ეგვიპტოლოგი. 1919-იდან ჩიკაგოს უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის პირველი დირექტორი. არქეოლ. კვლევა-ძიებას აწარმოებდა ეგვიპტესა და ნუბიაში. ინგლ. ენაზე გამოსცა ძვ. ეგვ. ისტ. დოკუმენტების სრული კრებ. („Ancient records of Egypt", v. 1—5, Chi., 1906—07). ბ.-ისტორიკოსი იდეალ და მოდერნისტულ თვალსაზრისზე იდგა. იგი ფეოდ. სახელმწიფოდ მიიჩნევდა ეგვიპტეს, უგულებელყოფდა კლასობრივ ბრძოლას.

*თხზ.*: История Египта с древнейших времен до персидского завоевания, т. 1—2, М., 1915.

**ბრესტის ზავი 1918**, სამშვიდობო ხელშეკრულება, ერთი მხრით, რუსეთსა და, მეორე მხრით, გერმანიას, ავსტრია-უნგრეთს, ოსმალეთსა და ბულგარეთს შორის. ხელი მოაწერეს 1918 წ. 3 მარტს ბრესტ-ლიტოვსკში (ახლანდ. ბრესტი). რატიფიცირებულ იქნა სრულიად რუს. საბჭოების საგანგებო IV ყრილობის მიერ 15 მარტს, გერმ. რაიხსტაგმა მოიწონა 22 მარტს და რატიფიცირებულ იქნა გერმ. იმპ. ვილჰელმ II-ის მიერ 26 მარტს.

1918 მძიმე საშინაო და საგარეო მდგომარეობის გამო საბჭ. რუსეთი ომიდან დაუყოვნებლივ უნდა გამოსულიყო. ანტანტამ უარყო საბჭ. მთავრობის წინადადება საყოველთაო-დემოკრ. ზავის შესახებ. საბჭ. მთავრობა იძულებული გახდა დაეწყო სეპარატული მოლაპარაკება ოთხთა კავშირთან ზავის თაობაზე. 1917 წ. 20 ნოემბ. (3 დეკ.) ბრესტ-ლიტოვსკში დაიწყო სეპარატული მოლაპარაკება საბჭ. რუსეთსა და გერმ. ბლოკის სახელმწიფოთა შორის დროებითი დაზავების შესახებ. 2 დეკ. (15 დეკ.) ხელი მოაწერეს შეთანხმებას სამხ. მოქმედების შეწყვეტის შესახებ 28 დღით. ეს პერიოდი საბჭ. მთავრობამ გამოიყენა საზავო მოლაპარაკებაში ანტანტის სახელმწიფოების ჩაბმისათვის და საყოველთაო დემოკრ. ზავის მისაღწევად, მაგრამ ანტანტის ქვეყნებმა და აშშ-მა პარიზის კონფერენციაზე გამოიტანეს გადაწყვეტილება, საბჭ. რუსეთის წინააღმდეგ დაეწყოთ ინტერვენცია და ამავე დროს გამოეყოთ მისგან 150 ათ. კმ$^2$ ფართობი.

საზავო მოლაპარაკებაზე, რ-იც 9 (22) დეკ. დაიწყო, საბჭ. მთავრობამ გამოაქვეყნა თავისი დეკლარაცია უკონტრიბუციო და უანექსიო ზავის შესახებ. გერმ. იმპერიალისტებმა ისარგებლეს საბჭ. რესპ. მძიმე მდგომარეობით და წამოაყენეს თავიანთი პირობა, კერძოდ, მოისურვეს ოკუპირებული პოლ., ლიტვ., ლატვ. და ბელორ. ნაწილის მიტაცება. ამავე დროს, ფარულად დადეს გარიგება უკრ. ბურჟ.-ნაციონალისტური რადის დელეგაციასთან. ეს იყო უმძიმესი პირობები, მაგრამ რევ. ინტერესები მოითხოვდა ეს პირობები მიეღოთ და ზავზე დაუყოვნებლივ მოეწერათ ხელი. პარტიის ცენტრ. კომიტეტის წევრთა და საბჭოების III ყრილობის ბოლშევიკ დელეგატთა თათბირზე წაკითხულ თეზისებში ვ. ი. ლენინმა გამოთქვა აზრი დაუყოვნებელ ზავზე იმ პირობებითაც კი, რ-იც გერმანიამ წამოაყენა. ვ. ი. ლენინის ამ თვალსაზრისს პარტიის შიგნით გამოუჩნდნენ მოწინააღმდეგენი, ე. წ. „მემარცხენე კომუნისტები" ნ. ბუხარინის მეთაურობით. ისინი მოითხოვდნენ ომის, ვითომდა „რევოლუციური ომის" გაგრძელებას საერთაშ. იმპერიალიზმის დასამხობად. ლ. ტროცკიმ (იმ დროს საგარეო საქ-

მეთა სახ. კომისარი იყო) დემაგოგიური პოზიცია დაიკავა („არც ზავი, არც ომი"). რაც სინამდვილეში ხელს უხსნიდა გერმ. იმპერიალისტებს ახ. ინტერვენციის მოსაწყობად. 28 იანვ. (9 თებ.) გერმანელთა მხარემ საბჭ. დელეგაციას წაუყენა ულტიმატუმი, მიეღოთ ზავის მათ მიერ შეთავაზებული პირობები. ვ. ი. ლენინმა დელეგაციას (გ. სოკოლნიკოვი, გ. ჩიჩერინი და სხვ.) დაავალა მიეღოთ ეს პირობები და ზავზე ხელი მოეწერათ, მაგრამ ლ. ტროცკი კონფერენციაზე გამოვიდა უცნაური განცხადებით, თითქოსდა საბჭ. მხარე სამხ. მოქმედებას წყვეტდა, დემობილიზაციას აცხადებდა, ზავს კი ხელს არ აწერდა. ტროცკის ეს გამცემლური განცხადება გერმ. იმპერიალისტებმა გამოიყენეს, რათა დროებითი დაზავების პირობები დაერღვიათ და კვლავ დაეწყოთ ინტერვენცია საბჭ. ქვეყნის წინააღმდეგ. 1918 წ. 18 თებ. დაიწყო ავსტრია-გერმ. ჯარების შეტევა. ახალშექმნილმა წითელმა არმიამ გერმ. წინსვლა შეაჩერა. ამავე დროს ვ. ი. ლენინმა ყოველი ღონე იხმარა, რათა პარტიის ცენტრ. კომიტეტს ზავის პირობები მიეღო, მაგრამ გერმ. მთავრობამ 23 თებ. ახ. ულტიმატუმი წამოაყენა. ვ. ი. ლენინს ამ ულტიმატუმის პირობებშიც კი გადაუდებლად მიაჩნდა ზავის დადება. მემარცხენეთა სასტიკი წინააღმდეგობის მიუხედავად ცენტრ. კომიტეტმა ვ. ი. ლენინის წინადადება მიიღო. 1918 წ. 3 მარტს გერმანიასთან საზავო ხელშეკრულებას ხელი მოაწერეს. ხელშეკრულება 14 მუხლისა და სხვადასხვა დამატებისაგან შედგებოდა. ბ. ზ-ის თანახმად, რუსეთს ჩამოსცილდა მნიშვნელოვანი ტერიტორიები (პოლონეთი, ლიტვა, ბელორ. და ლატვ. ნაწილი), ამასთან ერთად საბჭ. რუსეთს ჯარები უნდა გაეყვანა ლატვიიდან და ესტონეთიდან, მათ სანაცვლოდ კი გერმ. ჯარები შევიდოდნენ. გერმანიამ შეინარჩუნა რიგის ყურე, მოონზუნდის კ-ები. საბჭ. ჯარებს უნდა დაეტოვებინათ უკრაინა, ფინეთი, ალანდის კ-ები. ხელშეკრულების V მუხლის მიხედვით, რუსეთს უნდა ჩაეტარებინა არმიისა და ფლოტის სრული დემობილიზაცია. VI მუხლის ძალით უნდა ეცნო ცენტრ. რადის ხელშეკრულება გერმანიასა და მის მოკავშირეებთან. 1918 წ. 27 აგვ. ბერლინში ხელმოწერილი ფინანს. ხელშეკრულებით, საბჭ. რუსეთს გერმანიისათვის უნდა გადაეხადა კონტრიბუცია 6 მლრდ. მარკის ოდენობით. ბრესტის ზავის პირობები ძალზე მძიმე იყო ამიერკავკასიისათვის. საზავო პირობებით, არდაჰანისა და ყარსის ოლქები და ბათუმი გერმ. მოკავშირის — ოსმალეთის ხელში გადადიოდა. ამიერკავკ. კომისარიატი ბრესტში მოლაპარაკებას არ დასწრებია და ოსმალეთთან სეპარატულ მოლაპარაკებას აწარმოებდა. ბოლშევიკური პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი მიუთითებდა, რომ საბჭ. ხელისუფლებისათვის იძულებით თავსმოხვეული ზავი ანგარიშგასაწევია იმ მხრივ, რომ იმ მომენტში სხვა გამოსავალი არ არსებობდა, ხოლო თუკი ამიერკავკასიაში გამოინახებოდა ამ კაბალური პირობების თავიდან აცილების რეალური საშუალებანი, რა თქმა უნდა, საბჭ. რესპუბლიკა მხარს დაუჭერდა. ბოლშევიკურ პარტიას მიაჩნდა, რომ ბათუმის, არდაჰანისა და ყარსის შენარჩუნება შესაძლებელი იყო, თუკი ამიერკავკ. მთავრობა დააკმაყოფილებდა ხალხის ინტერესებს, ე. ი. საბჭ. ხელისუფლებას აღიარებდა, ყურად იღებდა მუშათა კლასისა და მშრომელი გლეხობის მოთხოვნებს და ამ დიდ მონაპოვართა დასაცავად ოსმალო დამპყრობლების წინააღმდეგ მასებს დარაზმავდა. მაგრამ კონტრრევოლუციურმა *ამიერკავკასიის კომისარიატმა* უკუაგდო ეს წინადადებანი.

ამიერკავკ. კონტრრევ. ხელისუფალნი თავისი პოლიტიკით ოსმ.-გერმ. ინტერვენციის ფაქტობრივი ხელისშემწყობნი აღმოჩნდნენ. ოსმალეთთან სეპარატული მოლაპარაკება ჯერ ტრაპიზონში (იხ. *ტრაპიზონის კონფერენცია 1918*), შემდეგ კი ბათუმში (იხ. *ბათუმის ხელშეკრულება 1918*) კომისარიატსა და ამიერკავკ. სეიმისათვის მეტად არახელსაყრელ ვითარებაში მიმდინარეობდა. ოსმ. ჯარები ამიერკავკ. საზღვრებში იყვნენ შეჭრილი და წინსვლას განაგრძობდნენ. ასეთ ვითარებაში ამიერკავკ. სეიმი, რ-მაც პარტიათა შინაგანი წინააღმდეგობანი ვერ დაძლია, დაიშალა და ოსმალეთთან სეპარატული მოლაპარაკება განაგრძო სახელდახელოდ შექმნილმა ბურჟ.-ნაციონალისტურმა მთავრობამ. ბათუმის საზავო ხელშეკრულება თავისი შედეგებით გაცილებით მძიმე იყო ამიერკავკასიისათვის, ვიდრე ბრესტის საზავო პირობები.

ბ. ზ. წარმოადგენდა პოლიტ., ეკონ., ფინანს. და სამართლებრივ პირობათა კომპლექსს, რ-იც მძიმე ტვირთად დააწვა საბჭ. რესპუბლიკას. მიუხედავად ამისა, იგი არ ეხებოდა ოქტ. რევ. ძირეულ მონაპოვრებს. საბჭ. რესპ. ინარჩუნებდა დამოუკიდებლობას, გამოდიოდა იმპერიალ. ომიდან, მშვიდობიან ცხოვრებას იწყებდა, რ-იც საჭირო იყო დანგრეული ეკონ. აღსადგენად, რეგულ. წითელი არმიის შესაქმნელად, საბჭ. სახელმწიფოს განსამტკიცებლად. გერმანიაში დაწყებულმა *ნოემბრის რევოლუციამ (1918)* დაამხო იმპ. ვილჰელმ II-ის ხელისუფლება და საბჭ. მთავრობამ 1918 წ. 13 ნოემბ. გააუქმა ბრესტის ზავი.

*ლიტ.*: Ленин В. И., К истории вопроса о несчастном мире, Полн. собр. соч., 5 изд., т. 35; Чубарьян А. О., Брестский мир, М., 1964. *ა. სურგულაძე.*

**ბრესტის ოლქი,** შედის ბელორ. სსრ-ში. შეიქმნა 1939 წ. 4 დეკ. ფართ. 32,3 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1331 ათ. კაცი (1975), მ. შ. 41% ქალაქად ცხოვრობს. ცენტრი — ქ. ბრესტი. მდებარეობს რესპ. სამხრ.-დას. ნაწილში, სსრკ — პოლ. საზღვართან. ოლქის სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილს უკავია პოლესიეს დას. ნაწილი, რ-ზეც მორენული სერებია აღმართული. ჩრდ.-დას. ნაწილში პოლესიეს დაბლობი გადადის ბუგისპირა დაბლობში, ხოლო ჩრდ.-აღმოსავლეთში — ბარანოვიჩის დაბლობში. ყველაზე დიდი მდინარეა პრიპიატი (სანაოსნოა). ბევრია ტბა (ვიგონოვსკოე, ჩორნოე, სპოროვსკოე, ბობროვიჩსკოე და სხვ.). ტერიტ. 35%-ზე მეტი უჭირავს ტყეს (ფიჭვი, არყის ხე, თხმელა, მუხა). ოლქის აღმ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში ტყის დიდი მასივებია. ჩრდ.-დას. ნაწილში არის ბელოვეჟის ტევრი. მრეწვ. მთავარი დარგებია კვების (ხორცის, საკონსერვო, კარაქისა და სახამებელ-ბადაგის, სპირტის, რძის), მსუბუქი (ბრესტი, ბარანოვიჩი, პინსკი), ტყისა და ხის დასამუშავებელი. შეიქმნა მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ. მრეწველობა. განვითარდა სატყეო ქიმია. საშენ მასალათა წარმოება, ტორფის მოპოვება. ბერიოზოვის სრესი. მარცვლეულის (ჭვავი, შვრია, ქერი, ხორბალი), ტექ. (სელი, შაქრის ჭარხალი), საკვები კულტურების, კარტოფილის ნათესები. მეცხოველეობა.

**ბრესტის უნია 1596,** კათოლიკური და მართლმადიდებლური ეკლესიების გაერთიანება რეჩ პოსპოლიტის ტერიტორიაზე. მიღებულ იქნა ბრესტის საეკლ. კრებაზე. ბ. უ. უკრაინასა და ბელორუსიაში პოლ. პოლიტ. ბატონობის განმტკიცების ერთ-ერთი საშუალება იყო. იგი მიზნად ისახავდა შეეფერხებინა უკრ. და ბელორ. ხალხების რუს ხალხთან დაახლოება. ბ. უ-ის დადება განაპირობა მართლმადიდებლური ეკლესიის მესვეურთა სურვილმა, განემტკიცებინათ თავიანთი პრივილეგირებული მდგომარეობა, აგრეთვე როგორც კათოლიკე, ისე მართლმადიდებელ ფეოდალთა მისწრაფებამ — გაერთიანებულიყვნენ სახალხო ანტიფეოდ. მოძრაობის წინააღმდეგ საბრძოლველად. უკრ. და ბელორ. მართლმადიდებლურმა ეკლესიამ ცნო რომის პაპის უზენაესობა, მაგრამ შეინარჩუნა სლავურ ენაზე წირვისა და მართლმადიდებლური ეკლესიის რიტუალური წესების ასრულების უფლება. ბ. უ-მ გამოიწვია გლეხობის, კაზაკობის, მართლმადიდებელი შლიახტის ნაწილის, სამღვდელოების დაბალი ფენის პროტესტი, რასაც ზოგი მსხვილი უკრ. ფეოდალი (კ. ოსტროჟსკი და სხვ.) შეუერთდა. ბ. უ. ოფიციალურად გაუქმდა 1946 საეკლ. კრებაზე ლვოვში.

**ბრესტის ციხესიმაგრე,** გმირი ციხესიმაგრე სსრკ-ის დას. საზღვარზე, ქ. ბრესტის (ბელორ. სსრ) მახლობლად, მდ. მუხავეცისა და დას. ბუგის შესართავთან. I მსოფლიო ომის (1914—18) წინ მძლავრი სიმაგრე იყო. 1915 რუს. ჯარმა უბრძოლველად დატოვა იგი. 1919—39 პოლონეთს ეკუთვნოდა. 1939 სსრკ-ს დაუბრუნდა. დიდი სამამულო ომის დასაწყისში, 1941 ივნ.-ივლისში, ბ. ც-ის გარნიზონმა დიდება მოიხვეჭა გერმ. ფაშისტთა ჯარების წინააღმდეგ გმირული თავდაცვითი ბრძოლით. ჰიტლერელთა თავდასხმის წინ საბჭ. არმიის 42-ე და მე-6 დივიზიების 333-ე, 84-ე, 125-ე და 44-ე პოლკების პირადი შემადგენლობა საველე ბანაკად იმყოფებოდა. სიმაგრეში დარჩენილი 3500-მდე ჯარისკაცი, მ. შ.


ბრესტის ოლქი. ბრესტის სამდინარო ნავსადგური.



ასობით ქართველი, 28 დღეს გმირულად უმკლავდებოდა ტანკებით, არტილერიითა და ავიაციით გაძლიერებულ ფაშისტთა 45-ე ქვეითი დივიზიის იერიშებს. ბ. ც-ის დაცვას ხელმძღვანელობდნენ მაიორი პ. გავრილოვი, კაპიტანი ი. ზუბაჩოვი და პოლკის კომისარი ე. ფომინი. 333-ე პოლკის ნაწილს, რ-იც ძირითადად ქართველებისაგან შედგებოდა და ციტადელში იმყოფებოდა, მეთაურობდა მაიორი ტ. უთქმელიძე, მისი მოადგილე იყო კაპიტანი ა. ხარაბაძე, უმცროს მეთაურთა სკოლის უფროსი — კაპიტანი ა. ჯიჯიშვილი; ათასეულებს და ასეულებს მეთაურობდნენ კაპიტანი ი. გელაშვილი, უფროსი ლეიტენანტები გ. ანანიაშვილი, ნ. ბოკერია, ს. ინჯია, მ. გელბახიანი, ი. ზედგინიძე; პოლიტხელები იყვნენ ო. ასათიანი, ა. კალანდაძე და სხვ. 25 ივლ. ზემდეგმა პ. აფხაზავამ ქვემეხის ცეცხლით მოსპო ციტადელში შეჭრილი რამდენიმე ტანკი და ჩაშალა მტრის იერიში ამ უბანზე; 29—30 ივნ. სიმაგრეზე საერთო იერიშის დროს პოლიტხელ ო. ასათიანის რაზმმა ბრძოლით განდევნა საყდარში გამაგრებული მტრის ქვეგანაყოფი. გარე სამყაროსაგან მოწყვეტილი სიმაგრის დამცველები უაღრესად მძიმე პირობებში მამაცურად იგერიებდნენ მტერს. ბევრი მამაცთა სიკვდილით დაეცა, ზოგი მძიმედ დაჭრილი, დაუძლურებული მებრძოლი ტყვედ ჩავარდა, ზოგმა კი ალყა გაარღვია, პარტიზანებს შეუერთდა და მტრის ზურგში ებრძოდა ფაშისტებს.

1965 წ. 8 მაისს სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის ბრძანებულებით ბ. ც-ს მიენიჭა „გმირი ციხესიმაგრის" საპატიო სახელი, დაჯილდოვდა ლენინის ორდენითა და მედლით „ოქროს ვარსკვლავი"; საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭათ პ. გავრილოვს, ა. კიჟევატოვს და სხვ. 1971 წ. 25 სექტ. საზეიმოდ გაიხსნა მემორიალური კომპლექსი —„ბრესტის გმირი ციხესიმაგრე".

*ლიტ.*: კ ა ლ ა ნ დ ა ძ ე ა., დღეები ბრესტის სიმაგრეში, თბ., 1968; ს მ ი რ ნ ო ვ ი ს., ბრესტის ციხესიმაგრე, თბ., 1969.

**ბრეტანი** (Bretagne), ნახევარკუნძული ჩრდ.-დას. საფრანგეთში. ტერიტ. დიდი ნაწილი არმორიკის მაღლობს (სიმაღლე 391 *მ*-მდე) უკავია. სანაპირო კლდოვანია და რიასულ ტიპს განეკუთვნება. ჰავა ზომიერი, ოკეანისა. ნალექები 800—1200 *მმ* წელიწადში. უმთავრესად მანანიანი და ტორფიანი ადგილებია, არის აგრეთვე მუხისა და წიფლის ტყეები. მთავარი ნავსადგურებია ნანტი, ბრესტი.

**ბრეტანი** (Bretagne), ისტ. ოლქი საფრ. უკიდურეს ჩრდ.-დასავლეთში, ბრეტანის ნ.-კ-ზე. ფართ. 35,3 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 3,3 მლნ. კაცი (1968). მთავარი ქალაქი — რენი. ეკონომიკის საფუძველია სოფ. მეურნ., რ-შიც ჩაბმულია ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 30%-ზე მეტი, ხოლო მრეწველობაში — დაახლ. 25%. წამყვანი დარგია მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი და ღორი). მოჰყავთ მარცვლეული და კარტოფილი, თესენ ბალახს. განვითარებულია მებაღეობა, რ-თანაც დაკავშირებულია ტრად. სიდრის დამზადება. სანაპირო ზონაში მოჰყავთ ადრეული ბოსტნეული. მისდევენ თევზჭერას. მრეწველობა (გემთმშენებლობა, ავტომშენებლობა, თევზისა და სოფ. მეურნ. პროდუქციის დამუშავება) თავმოყრილია ქალაქებში ნანტში, სენ-ნაზერში, ლორიანში, ბრესტში, კონკარნოში, სენ-ბრიოში, რენში. განვითარებულია ტურიზმი.

ბ-ს ძველად არმორიკა ეწოდებოდა. დასახლებული იყო კელტური ტომებით. რომაელთა მიერ დაპყრობილი არმორიკა ლუგდუნუმის (ლიონის) პროვ. ნაწილად იქცა. გერმ. დამპყრობთა ტალღა მას თითქმის არ შეხებია, სამაგიეროდ V—VI სს-ში ანგლოსაქსთა მიერ ბრიტ. კ-ების დაპყრობის დროს იგი ლტოლვილი *ბრიტების* თავშესაფარი იყო. ამ დროიდან მას „მცირე ბრიტანეთი", შემდეგ—„ბ." ეწოდა, მოსახლეობას კი — ბრიტები ანუ ბრეტონები (ბრეტონელები). VIII ს. ბოლოს ბ. *კარლოს დიდის* სიუზერენიტეტს დაექვემდებარა, თუმცა არსებითად დამოუკიდებლობა შეინარჩუნა. IX ს-ში დამოუკიდებლობა მოიპოვა — შეიქმნა ბ-ის დამოუკიდებელი საჰერცოგო, რ-ის ჰერცოგები X—XI სს-ში იბრძოდნენ ფეოდ. ანარქიის წინააღმდეგ. ბ-ის დედაქალაქი გახდა რენი. XII ს. მეორე ნახევარში ბ-ის ჰერცოგები ინგლ., ხოლო XIII ს. დამლევიდან — საფრ. მეფეთა ვასალები გახდნენ. 1491 საფრანგეთსა და ბ-ს შორის დაიდო პირადი უნია. 1532 ბ. საბოლოოდ შეუერთდა საფრანგეთს. ბ-მა საფრ. დიდ რევოლუციამდე შეინარჩუნა საკუთარი პროვ. შტატები. 1675 ბ-ში გლეხთა აჯანყებამ იფეთქა. საფრ. დიდი რევ. დროს ბ-ის ტერიტორია დეპარტამენტებად დაიყო.

**ბრეტონელები,** ხალხი საფრანგეთში (ბრეტანის ნ.-კ-ზე). რაოდ. 1,15 მლნ. კაცი (1973, შეფასება). *ბრეტონული ენა* უმთავრესად გლეხებსა და მეზღვაურებს შორისაა შემორჩენილი. ლიტ. ენა ფრანგულია. რელიგია — კათოლიკობა. ბ. V—VI სს-ში ბრიტ. კ-ებიდან გადმოსახლებული კელტური ტომის — *ბრიტებისა* და ადგილ. რომანიზირებული *კელტების* შთამომავლები არიან. მთავარი საქმიანობაა თევზჭერა, ზღვაოსნობა, სოფ. მეურნეობა.

*ლიტ.*: Народы зарубежной Европы, т. 2, М., 1965.

**ბრეტონი** (Breton) ანდრე (19. II. 1896, ტენშბრე, ორნის დეპარტ., — 28. IX. 1966, პარიზი), ფრანგი მწერალი. 1919 გამოაქვეყნა ლექსების პირველი კრებ. „ლომბარდი". 1919 გ. აპოლინერთან, ლ. არაგონთან და ფ. სუპოსთან ერთად დააარსა ჟურნ. „ლიტერატიური" („Littérature"), სადაც ფ. სუპოს თანაავტორობით დაბეჭდა სიურრეალისტური ნაწარმოები „მაგნიტური ველები". 1924 გამოაქვეყნა „სიურრეალიზმის მანიფესტი", ხოლო 1930 — „სიურრეალიზმის მეორე მანიფესტი", რ-შიც გადმოსცემდა ამ მოძრაობის ფილოს. არსს. ბ-ის მთავარი ნაწარმოებებია: პროზაული თხზ. „ნადია" (1928), „შმაგი სიყვარული" (1937) და სხვ., ლექსები „თავისუფალი კავშირი" (1931), „ჭაღარა რევოლვერი" (1932) და სხვ. ბ. ერთხანს კომპარტიის წევრი იყო, მაგრამ გაირიცხა მისი რიგებიდან, რადგან ტროცკიზმს მიემხრო. II მსოფლიო ომის დროს ცხოვრობდა ამერიკაში.

**ბრეტონული ენა,** *ბრეტონელების* ენა. ეკუთვნის ინდოევრ. ენათა ოჯახის კელტურ ჯგუფს. გავრცელებულია ბრეტანში, სადაც ბრეტონელთა წინაპრები დასახლებულან V—VI სს-ში. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 1,1 მლნ. კაცი (1967, შეფასება), რ-თა უმრავლესობა (80%) ფლობს აგრეთვე ფრანგ. ენას. ბ. ე. მოიცავს ოთხ ძირითად დიალექტს; არ გააჩნია ერთიანი სალიტ. ფორმა. ბ. ე-ის პირველი წერილობითი ძეგლებია VIII—XI სს. გლოსები. 1464 შედგა პირველი ბრეტონულ-ლათინურ-ფრანგული ლექსიკონი.

**ბრეტონული ლიტერატურა,** საფრ. ისტ. პროვინციის ბრეტანის მკვიდრთა მწერლობა, რ-იც ბრეტონულ ენაზეა შექმნილი. ბ. ლ-ის უძველეს ძეგლებად ითვლება ლათ. გრამატ. და პოეტური ტექსტებისათვის დართული ბრეტონული მინაწერები (გლოსები), რ-ებიც VIII—XI სს. განეკუთვნება. ბრეტონულმა ფოლკლორმა, ისტ. ლეგენდებმა და თქმულებებმა ღრმა კვალი დააჩნია შუა საუკ. ფრანგ. ლიტ-რას. ბრეტონელ გმირთა საარაკო საქმეთა აღწერას ფრანგ. ლიტ-რაში ეძღვნება ე. წ. ბრეტონული ციკლი (ტრისტან და იზოლდა, მეფეართურის რაინდების, წმ. გრაალის ამბები და სხვ.). ამ პერიოდის ფრანგ. მწერლობიდან *კრეტიენ დე ტრუას* რომანები ქმნიან ნათელ წარმოდგენას ბ. ლ-ის საერთო ხასიათზე, ხოლო ბრეტონული ლირიკის შესახებ მსჯელობა შეიძლება ფრანგ. *ლეს* მიხედვით (იხ. აგრეთვე *მარი დე ფრანსი*).

ბრეტანის არისტოკრ. გაფრანგებამ, რაც XI ს-იდან დაიწყო, შეაფერხა ბ. ლ-ის განვითარება. გვიანდ. შუა საუკუნეებიდან ძირითადად მოღწეულია ლათ. და ფრანგ. სას. თხზ. თარგმანები, ბიბლ. სიუჟეტებზე აგებული დრამები და მისტერიები. ბრეტანის საფრ. პროვინციად გადაქცევისა და ფეოდ. გათიშულობის აღკვეთის შედეგად XVII ს-იდან ბ. ლ. ფრანგ. ლიტ-რის საერთო ნაკადს შეუერთდა. XIX ს-ში ბ. ლ-ის მიმართ ინტერესი გააღვივა ტ. ე. დე ლა ვილმარკეს წიგნმა „ძველ ბრეტონელთა ხალხური სიმღერები" (1839). ამ კრებულში გაერთიანებულ თხზ. ნაწილი თვით ვილმარკეს შეთხზულია, ნაწილის წარმომავლობა XVI ს. განეკუთვნება, ხოლო „კეთილი ოელის კანონებს" 510 წლითაც კი ათარიღებენ; XX ს-ში ბრეტონული ლირიკისა და დრამატურგიის აღორძინებას ცდილობდნენ ფრანგი ლიტერატორები ჟაფრენი და ლე ბაიონი.

ფრანგ. მწერლობის გარდა ბ. ლ-ის ტრადიციებმა და თემატიკამ სხვადასხვა დროის ევრ. მწერლების შემოქმედებაშიც იჩინა თავი (ვოლფრამ ფონ ეშენბახი, გოტფრიდ სტრასბურგელი, დანტე, ტ. ტასო, ჯ. ჩოსერი, უ. შექსპირი).

*ლიტ.*: История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946; G o u r v i l F., Langue et littérature bretonnes, P., 1952.

**ბრეტ ჰარტი** ფრანსის (1836—1902), ამერიკელი მწერალი; ფრანსის ბრეტ *ჰარტის* საბჭ. ლიტერატურათმცოდნეობაში გავრცელებული სახელი.

**ბრექჩია** (იტალ. breccia), დაკუთხული ნატეხებით აგებული შეცემენტებული ქანი. ნატეხების სისხოა 2 *მმ* და მეტი. შედგენილობის მიხედვით შეიძლება იყოს ერთგვაროვანი (მონომიქტური) ბ. და არაერთგვაროვანი (პოლიმიქტური) ბ. განარჩევენ ვულკ., დანალექ და ტექტონ. ბ-ებს. ვ უ ლ კ ა ნ უ რ ი ბ. წარმოიქმნება ლავის ნაკადის დინების პროცესში თხევადი ლავის მიერ მისივე უკვე გამყარებული ქერქის მსხვრევისა და შეცემენტების შედეგად (ლავური ბ.), ვულკ.-ნამსხვრევი მასალის დაგროვების გზით (ტუფური ბ.) და ვულკ. მხარეებში ტალახის ნაკადების ნალექების (ლახარების) დიაგენეზისით. დ ა ნ ა ლ ე ქ ი ბ. წარმოიქმნება კონტინენტურ პირობებში დელუვიონის, ქვატალახიანი ღვარების ნატანისა და ფიზ. გამოფიტვის შედეგად წარმოქმნილი მასალის შეცემენტებით. კარსტული მღვიმეების ჩაქცევისას ჩნდება კარსტული ბ. თავისებურია ძვლების ბ., რ-იც წარმოიქმნება ხერხემლიანი ცხოველების მასობრივი დალუპვისა და განამარხების ადგილებში. ზღვიურ პირობებში დანალექი ბ. წარმოიქმნება ზვირთცემის ზოლში კლდოვანი ნაპირის ან რიფების ნგრევისა და შემდგომი შეცემენტების შედეგად. ტ ე ქ-



ბრეშის სკოლა. ჯ. სავოლდო. «მწყემსების თაყვანისცემა». 1540. სან-ჯობის ეკლესია. ვენეცია.

ტ ო ნ ი კ უ რ ი ბ. წარმოიქმნება ტექტონ. რღვევის ზოლებში ქანთა მსხვრევისას.

**ბრეშა,** ბ რ ე შ ი ა (Brescia), ქალაქი ჩრდ. იტალიაში (ლომბარდია), ალპების მთისწინეთში, მდ. გარცის ნაპირზე. ბრეშის პროვ. ადმ. ცენტრი. 2101 ათ. მცხ. (1973). სატრანსპ. კვანძი. განვითარებულია მეტალურგია, ავტო- და ავიამშენებლობა, სას.-სამ. და საფეიქრო მანქანათმშ., ელექტროტექ. და რადიოელექტრონული წარმოება. სამხ., ქიმ., ტყავის, კვების მრეწველობა. ლიტ-რისა და ხელოვნ. აკადემია.

ბ. დააარსა კელტ. ტომმა ცენომანებმა. ავგუსტუსის დროს რომის კოლონია იყო. 452 ბ. გაძარცვა *ატილამ*. ლანგობარდების დროს (568—774) ერთ-ერთი საჰერცოგოს (დუკატის) ცენტრია. მოგვიანებით ბ. ემორჩილებოდა ეპისკოპოსს, 1127 ბ-მ საქალაქო კომუნის უფლება მოიპოვა. ბ. შედიოდა *ლომბარდიის ლიგაში* და მონაწილეობდა „საღვთო რომის იმპერიის" იმპერატორების წინააღმდეგ ბრძოლაში. XIII ს. II ნახევარში ბ-ში დამყარდა *სინიორია*. 1426— 1797 ბ. ვენეციას ემორჩილებოდა, მაგრამ სარგებლობდა ფართო ავტონომიით. 1797 წ. 17 მარტს ბ-ში რესპუბლიკა გამოცხადდა. ვენის კონგრესის 1814—15 გადაწყვეტილებით ბ. ლომბარდია-ვენეციის ოლქთან ერთად ავსტრიას გადაეცა, რ-ის წინააღმდეგ მრავალჯერ აჯანყდა — 1821, 1833, 1848, 1849 წლებში. 1859-იდან იტალ. სახელმწიფოს შემადგენლობაშია.

ბ-ს შენარჩუნებული აქვს ძვ. რომაული დაგეგმარება.

**ბრეშის სკოლა,** ფერწერის სკოლა იტალიაში. შეიქმნა იტალ. აღორძინების კრიზისის დროს, XVI ს. II ნახევარში, ბრეშაში და შეინარჩუნა რენესანსის პრინციპების ერთგულება; ამასთან ეძებდა რეალიზმის განვითარების ახ. გზებს და გავლენა მოახდინა XVII ს. იტალ. რეალისტურ ხელოვნებაზე. ბ. ს-ის ოსტატთა (ჯ. სავოლდო, რომანინო, ა. მორეტო, ჯ. ბ. მორონი) შემოქმედებას ახასიათებს ცხოვრების პოეტური აღქმა, რელიგ. სიუჟეტების ხალხ. ცხოვრების სცენებად გააზრება, ჟანრული დეტალების ხაზგასმა, პორტრეტებში კი ინტიმურობის, სისადავის, ზუსტი სოც.-ყოფითი დახასიათებისაკენ სწრაფვა.

**ბრეძა,** სოფელი ქარელის რ-ნში, შიდა ქართლის ვაკეზე, მდ. დას. ფრონის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აბანო, ატოცი, გულიკაანთუბანი, კოდა, საციხური, ჭვრინისი). ზ. დ. 710 *მ*, ქარელიდან 26 *კმ*, აგარიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 12 *კმ*. ბრეძის საბჭ. მეურნ. (მეხილეობა, მეჭარხლეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულატორია.

ბ-ის აღმ-ით მთაზე დგას მცირე ზომის დარბაზული ეკლესია „კვირაცხოველი". სახურავი ჩამონგრეულია. კედლები გარედან სხვადასხვა ფერის ბაზალტის კარგად დამუშავებული კვადრებითაა მოპირკეთებული. ეკლესია შიგნიდან შელესილი ყოფილა. 1950 ბ-იდან ქართ. ხელოვნ. ისტ. ინ-ტში გადმოიტანეს ქვა, რ-ზედაც რელიეფური გამოსახულება და წარწერაა ამოკვეთილი. წარწერის მიხედვით ძეგლი X ს. II ნახევარში უნდა იყოს აგებული. სოფლის ცენტრში დგას ორი დარბაზული ეკლესია, ერთი მათგანი — „ზღუდერი" (X ს.) უფრო დიდი ზომისაა, იგი საფუძვლიანად გადაუკეთებიათ. შესასვლელი სამხრ-იდან აქვს. დას. ფასადის ცენტრში ქვაზე გაფოთლილი ჯვარია ამოკვეთილი. ინტერიერი დაყოფილია პილასტრებით, რ-თა შორის ღრმა უბეებია; მეორე — წმ. მარინეს სახელობისა — შედარებით მცირე ზომის VIII—IX სს. ეკლესია უხეშად დამუშავებული ქვითაა ნაგები. საკურთხეველში შემორჩენილია გვიანდ. მოხატულობის ფრაგმენტები. *თ. სანიკიძე.*

**ბრეხოვსკიხი** ლეონიდ მაქსიმეს ძე [დ. 23. IV (6. V). 1917, სოფ. სტრუნკინო, არხანგელსკის გუბ.], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968), ოკეანოლოგიის, ატმოსფეროს ფიზიკისა და გეოგრ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი (1969-იდან). სკკპ წევრი 1950-იდან. დაამთავრა პერმის უნ-ტი (1939). მოსკ. სახელმწ. უნ-ტის პროფესორი (1953). აკუსტიკის ინ-ტის დირექტორი (1954—64), 1964-იდან განყ-ბის გამგე. მისი ადრინდ. შრომები შეეხება კრისტალებსა და სითხეებში რენტგენის სხივების გაბნევას. 1942-იდან მუშაობს აკუსტიკის და ტალღების გავრცელების პრობლემებზე. გამოიკვლია არაერთგვაროვან გარემოში ბგერითი და ელექტრომაგნ. ტალღების გავრცელების თეორიის საკითხები. განავითარა შრეულ-არაერთგვაროვან გარემოში წერტილოვანი წყაროების ტალღური ველების თეორია, კერძოდ, მოგვცა სრული თეორია ე. წ. გვერდითი, ანუ მეწინავე ტალღებისა, რ-ებიც მნიშვნელოვან როლს ასრულებენ სეისმოძიებაში. ბ-მა აღმოაჩინა ზღვაში ბგერის ზეშორეული გავრცელება (ლ. როზენბერგთან ერთად, 1946). მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1951, 1976). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Волны в слоистых средах, М., 1957.



ლ. ბრეხოვსკიხი.

**ბრეხტი** (Brecht) ბერტოლტ (10. II. 1898, აუგსბურგი, — 14. VIII. 1956, ბერლინი), გერმ. მწერალი, თეატრ. და საზ. მოღვაწე, ხელოვნების თეორეტიკოსი. ბ. მიუნხენის უნ-ტში მედიცინასა და ბუნებისმეტყველებას სწავლობდა. I მსოფლიო ომის დროს საველე ლაზარეთში მსახურობდა. ამ დროს დაწერა პირველი ლექსები, მათ შორის „ბალადა მკვდარ ჯარისკაცზე" (1918). იგი თანაუგრძნობდა 1918 ნოემბ. რევოლუციას გერმანიაში, ერთხანს აუგსბურგის ჯარისკაცთა საბჭოს წევრიც იყო. 1926-იდან დაუახლოვდა გერმ. კომუნისტურ პარტიას. სწავლობდა მარქსიზმს. 1933-იდან პოლიტ. ემიგრაციაში იყო. ცხოვრობდა სკანდ. ქვეყნებსა და აშშ-ში. მას შემდეგ, რაც „ანტიამერიკული საქმიანობისათვის" სასამართლო დაკითხვა მოუწყეს, ბ-მა მიატოვა აშშ (1947), გადასახლდა შვეიცარიაში, 1948 კი — დემოკრ. ბერლინში. ამ დროიდან იწყება მისი მოღვაწეობა თეატრში, რასაც „ბერლინერ ანსამბლის" დაარსება მოჰყვა (1949). ბ-ის შემოქმედება ორგანულად დაუკავშირდა სოციალიზმის მშენებლობას გდრ-ში. მიენიჭა გდრ-ის ეროვნ. პრემია (1951) და ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" (1954). ადრეულ პიესებში („ბაალი", 1918, გამოქვეყნდა 1922; „დაფდაფი ღამით", „ქორწილი", „Lux in Tenebris", „მათხოვარი ანუ მკვდარი ძაღლი", ოთხივე 1919) ბ. გვიჩვენებს კერძო საკუთრების დამღუპველ გავლენას ოჯახურ ურთიერთობასა და პიროვნების ადამიანურ თვისებებზე, აკრიტიკებს ბურჟ. მორალს. ამასთან იგი უპირისპირდება გერმ. ექსპრესიონიზმს, მის აბსტრ. ადამიანსა და ყალბ პათოსს. სოც. სატირა ძლიერდება პიესებში „ქალაქების ჯუნგლებში" (1921—24, 1927), „კაცი კაცია" (1924—26, 1927), „სამგროშიანი ოპერა" (1928), „წმინდანი იოჰანა სასაკლაოებიდან" (1929—30). პროლეტარიატის რევ. ბრძოლის ცალკეული ეპიზოდებია გაცოცხლებული პიესებში „დედა" (1930 — 32, მ. გორკის რომანის მიხედვით), „ღონისძიება" (1930). ემიგრაციის წლებში ბ-ის დრამატურგიაში წამყვანი იყო ანტიფაშისტური თემა. იგი ააშკარავებდა ომის დამღუპველ გავლენას საზ. ცხოვრებასა და ცალკეულ ადამიანებზე („შიში და სილატაკე მესამე იმპერიისა", 1935—38; „დედა კურაჟი და მისი შვილები", 1939; „არტურო უის კარიერა", 1941). ბ-ის პიესების იდეაა: საზ-ბაში, რ-იც ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციას ემყარება, არ შეიძლება არსებობდეს საფუძველი სიკეთისა და სათნოებისათვის; კაპიტალ. სამყარო ანტიჰუმანურია, მისი მორალი — მოჩვენებითი და ყალბი („ბატონი პუნტილა და მისი მსახური მატი", 1940; „სეჩუანელი კეთილი ადამიანი", 1938—40). ბ. ილაშქრებდა ზეკლასობრივი მორალის, აპოლიტ. მეცნ. და ხელოვნ. წინააღმდეგ, საგანგებოდ მსჯელობდა მეცნ. სინდისის, საზ. ცხოვრებაში ინტელიგენციის როლისა და ადგილის შესახებ (დრამა „გალილეის ცხოვრება", 1938—39; „ტურანდოტი", 1953).



ბრეძა. «კვირაცხოველი». X ს. II ნახევარი.

ბ-ის შემოქმედების არსებითი ნიშანი კრიტიციზმია. ამასთან ბ. კარგად იცნობდა სოციალ. საზ-ბასა და მის ჰუმანიზმს. ამ საზ-ბას იგი ადრეც აქცევდა ყურადღებას („დედა", „ფრაუ კარარის თოფები", 1937). ახ. საზ-ბა, მისი ადამიანები ბ-მა კვლავ განასახიერა პიესაში „კავკასიური ცარცის წრე" (1944—45); უფრო გვიან სცადა ანალოგიური თემისათვის მასალა გდრ-ის ცხოვრებიდან აეღო (ფრაგმენტი „ჰანს გარბე", 1952). პარიზის კომუნის ამბებია გაცოცხლებული პიესაში „კომუნის დღეები" (1948—49).



ბრეძა. «კვირაცხოვლის» ტრომპის ფრაგმენტი. X ს. II ნახევარი.

თავის დრამატურგიაში ბ. იყენებს მრავალფეროვან ფორმებსა და საშუალებებს, რ-თა შორის მთავარია: XVIII ს. განმანათლებლური დრამის ელემენტები, რეალისტური ფანტასტიკა, სიმბოლიკა და პირობითობა, გროტესკი და კარიკატურა, წინააღმდეგობრივი, ზოგჯერ ხელოვნურად გაორებული კომიკური და კარიკატურული პერსონაჟები, შარჟი და პაროდია. ამავე მიზნით იგი ხშირად „გადაამუშავებდა" ცნობილ ნაწარმოებებსაც (სოფოკლეს „ანტიგონე", შექსპირის „კორიოლანი", ლენცის „ჰოფმაისტერი" და სხვ.). მან შექმნა ე. წ. „გაუცხოების ეფექტი", რ-ის მიხედვითაც საგანი, მოვლენა მკითხველსა და მაყურებელს ისეთი კუთხით უნდა უჩვენო, რომ ისინი ახლებურად გამოჩნდნენ. ამ მხრივ დამახასიათებელია პიესა-იგავი „კავკასიური ცარცის წრე". სოც. პრობლემატიკის მხატვრული დამუშავებისათვის ბ. იყენებს „ცარცის წრის" აღმ. თქმულებას, ცვლის მის შინაარსს, მოქმედებას უსადაგებს პირობით კავკ. ფონს. პიესაში არის ქართ. სახელები, ქართ. გეოგრ. სახელწოდებებიც, მაგრამ მათი დანიშნულება ქართ. ისტ. სინამდვილის წარმოდგენა კი არ არის, არამედ გაძლიერება „გაუცხოების ეფექტისა". სპექტაკლის მიმართ კრიტ. კანწყობის შექმნა ბ-ის ერთ-ერთი მთავარი მოთხოვნაა. ასეთი პრინციპების საფუძველზე აგებულ პიესას იგი „ეპიკურს" უწოდებდა, ხოლო თეატრს — „ეპიკურ" თეატრს. „ეპიკური" პიესა, ბ-ის აზრით, მეტ საშუალებას იძლევა სოც. პრობლემების დასმისა და მხატვრული გადაწყვეტისათვის, თანამედროვე, „მეცნიერული საუკუნის თეატრის" შექმნისათვის. რეალისტური შემოქმედებითი მეთოდი ორგანულად გულისხმობს „გაუცხოების ეფექტისა" და სხვა „ეპიკური" ფორმების არსებობას ლიტ-რასა და ხელოვნებაში (თეორ. ნაშრომები „მცირე ორგანონი თეატრისათვის", „წერის რეალისტური მანერის სიფართოვე და მრავალფეროვნება" და სხვ.).

ბ-ს ეკუთვნის პროზაული ნაწარმოებებიც: „ბატონ კოინერის ამბავი" (1930), „ტუი-რომანი", „ბატონ იულიუს კეისრის საქმენი" (1949), „ლტოლვილის საუბრები" (1940—41, 1961) და სხვ.

ქართულად თარგმნილია ბ-ის „კავკასიური ცარცის წრე" (თარგმანში გაძლიერებულია პირობითი ქართ. ფონი), „გალილეის ცხოვრება", „სეჩუანელი კეთილი ადა-



ბ. ბრეხტი.



ბრიანსკი. ზემოთ — კომკავშირის ქუჩა. ქვემოთ — ბრიანსკის მანქანათსაშენებელი ქარხანა. თბომავლების აწყობა.

მიანი", „დედა კურაჟი და მისი შვილები", „სამგროშიანი ოპერა". შ. რუსთაველის სახ. სახელმწ. აკად. თეატრის სცენაზე დაიდგა „სამგროშიანი ოპერა" (1964, რეჟისორი დ. ალექსიძე), „სეჩუანელი კეთილი ადამიანი" (1969, რეჟისორი რ. სტურუა) და „კავკასიური ცარცის წრე" (1975, რეჟისორი რ სტურუა). „ბერლინერ ანსამბლი" 1971 საგასტროლოდ იყო თბილისში სპექტაკლებით „სამგროშიანი ოპერა" და „კორიოლანი".

*თხზ.*: Gesammelte Werke, Bd. 1—20, Fr./M., 1967; [Werke], Bd. 1—25, B.—Weimar, 1956—68; კავკასიური ცარცის წრე, თბ., 1961; Театр. [Пьесы, статьи], т. 1—5, M., 1963—65.

*ლიტ.*: ჭ ა რ ხ ა ლ ა შ ვ ი ლ ი ზ., ბ. ბრეხტის რეალიზმის დახასიათებისათვის, მის წგნ.: ლიტერატურულ-კრიტიკული წერილები, თბ., 1964; მ ი ს ი ვ ე, შენიშვნები ბ. ბრეხტის თეატრსა და დრამატურგიაზე, «საბჭოთა ხელოვნება», 1966, № 8.

*ზ. ჭარხალაშვილი.*



ბრიანშონის თეორემა.

**ბრეჰონთა კანონები** (Brehon Laws), კელტური ჩვეულებითი სამართ. ნორმათა კრებული. შედგენილია ირლანდიაში V—X სს-ში. სახელი ეწოდა ძვ. ირლ. მოსამართლეების — ბრეჰონების მიხედვით. ბ. კ-ის განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ნაწილია „სენხუს მორი" („Senchus Mor") — „ძველ კანონთა დიდი წიგნი", რ-იც მისიონერებს ჩაუწერიათ 432—441. იგი მოიცავს ძვ. ირლ. სამოქალაქო და საოჯახო სამართ., აგრეთვე სამართალწარმოების თითქმის ყველა მხარეს; ასახავს თემურ-გვაროვნ. ურთიერთობათა დაშლის, ფეოდალიზაციის დაწყებისა და სახელმწიფოებრიობის ჩამოყალიბების პროცესს. ბ. კ. მოქმედებდა 1605-მდე და შეიცვალა ინგლ. კანონმდებლობით.

**ბრიანი** (Briand) არისტიდ (28. III. 1862, ნანტი, — 7. III. 1932, პარიზი), ფრანგი სახელმწ. მოღვაწე, დიპლომატი. 80-იანი წლებიდან მონაწილეობდა სოციალ. მოძრაობაში. 1902 აირჩიეს პარლამენტში. 1906 შევიდა ბურჟ. მთავრობაში, რისთვისაც სოციალ. პარტიიდან გარიცხეს. შემდეგ მიემხრო „დამოუკიდებელი სოციალისტების" ჯგუფს (1911-იდან რესპუბლიკური სოციალ. პარტია). 1909—31 11-ჯერ იყო პრემიერ-მინისტრი და 17-ჯერ — საგარეო საქმეთა მინისტრი. I მსოფლიო ომის წინა წლებში და ომის პერიოდშიც (1914—18) ანტანტის განმტკიცების პოლიტიკას ატარებდა. ანტისაბჭ. ინტერვენციის ჩაშლის შემდეგ საბჭ. სახელმწიფოს მიმართ უფრო მოქნილ პოლიტიკას უჭერდა მხარს. 1925—31 მოითხოვდა გერმანიასთან „შერიგებას". იყო ლოკარნოს კონფერენციის (1925), *კელოგ-ბრიანის პაქტის* (1928) და „პანევროპის" პროექტის ერთ-ერთი ინიციატორი. 1931 ბ. შეეცადა დადებულიყო საფრ.-სსრკ-ის თავდაუსხმელობის ხელშეკრულება.

**ბრიანკა,** ქალაქი (1962-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში, მდ. ლოზოვაიას (ჩრდ. დონეცის აუზი) ნაპირზე, ქ. კადიევკიდან 10 *კმ*. რკინიგზის სადგ. (ავდაკოვო). 68 ათ. მცხ. (1975). იღებენ ნახშირს. მაღაროს სარემონტო და საბურღავი მოწყობილობის, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები.





**ბრიანსკი,** ქალაქი რსფსრ-ში, მდ. დესნის ნაპირზე, ბრიანსკის ოლქის ცენტრი. დიდი სარკინიგზო კვანძი. 1956-იდან ბ-ის შემადგენლობაში შევიდა სამრეწვ. ქ. ბეჟიცა. 366 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 174 ათ., 1959 წ. — 207 ათ., 1970 წ. — 318 ათ.). ბ. თავდაპირველად სიმაგრე იყო. ჯერ ბრინი ეწოდებოდა, შემდეგ — დებრიანსკი. პირველად იხსენიება 1146 იპატის მატიანეში. XII ს-ში ეკუთვნოდა ჩერნიგოვის მთავრებს. 1252-იდან იყო ბრიანსკის საუფლისწულო სამთავროს „სატახტო" ქალაქი. 1356 ლიტვ. და პოლ. მფლობელობაში მოექცა. 1500 ბ. ივანე III-ის ჯარებმა დაიკავეს და იგი საბოლოოდ შევიდა მოსკ. სახელმწ. შემადგენლობაში. პეტრე I-ის დროს ხელახლა გაამაგრეს, ქალაქში აიგო ვერფი, სადაც აგებდნენ ხომალდებს ოსმალეთში სალაშქროდ. 1709 ბ. კიევის გუბ. შემადგენლობაშია, ხოლო 1778-იდან ორიოლის გუბ. სამაზრო ქალაქია. 1898—1900 დაარსდა რსდმპ-ის ორიოლ-ბრიანსკის კომიტეტი. 1917 წ. 25 ოქტ. (7 ნოემბ.) ბ-ში დამყარდა საბჭ. ხელისუფლება. დიდი სამამულო ომის დროს ბ. დაიკავეს გერმ. დამპყრობლებმა (1941 წ. 6 ოქტ. — 1943 სექტ.). ქალაქის შემოგარენში (ბრიანსკის ტყეებში) მოქმედებდა სხვადასხვა ეროვნების 60 ათასამდე პარტიზანი, მ. შ. ბევრი იყო ქართველი.

ბ. დიდი ინდუსტრ. ცენტრია. წამყვანი დარგია მანქანათმშენებლობა. აგებენ დიზელებს, თბომავლებს, სპეც. სატვირთო ვაგონებს, მძიმე ტრაქტორებს, ბულდოზერებს, სკრეპერებს, ავტოგრეიდერებს, ასფალტმრევებს, ამზადებენ მანქანის აგრეგატებს, ცემენტის ქ-ნების მოწყობილობას, სას.-სამ. მანქანებსა და მოწყობილობას. განვითარებულია მეტალურგია, საშენ მასალათა წარმოება. მსუბუქი, კვების, ხის დასამუშ. მრეწველობა. ბ. აირს იღებს დაშავისა და შებელინკის აირსადენებით. სატრანსპ. მანქანათმშ. და ტექნოლ. ინ-ტები, 12 საშ. სპეცსასწავლებელი. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. თესი.

**ბრიანსკის მანქანათსაშენებელი ქარხანა** (ყოფ. ორთქლმავალსაშენებელი), სატრანსპ. მანქანათმშენებლობის ერთ-ერთი უდიდესი საწარმო სსრკ-ში. დაარსდა 1873 როგორც მეტალ. ქ-ნა, ამზადებდა რელსებს, სამაგრებს, XIX ს. 80-იან წლებში — ვაგონებს, პლატფორმებს, ცისტერნებსა და სხვ. 1892 გამოუშვა პირველი ორთქლმავალი. დიდ სამამულო ომამდე და ომის შემდგომ პერიოდში რამდენჯერმე ჩატარდა ქ-ნის რეკონსტრუქცია. ამჟამად ქ-ნა უშვებს მძლავრ დიზელებს საზღვ. გემებისათვის, 880 *კვტ* (1200 *ც. ძ.*) სიმძლავრის ტემ-2 ტიპის თბომავლებს და ხუთვაგონიან რეფრიჟერატორ-სექციებს მალფუჭადი ტვირთისათვის. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ბრიანსკის ოლქი,** შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1944 წ. 5 ივლ. ფართ. 34,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 1527 ათ. კაცი (1975), მ. შ. 55% ქალაქში ცხოვრობს. ცენტრი — ქ. ბრიანსკი. ზედაპირი ვაკეა, აღმ. ნაწილში იჭრება შუა რუს. მაღლობის ფერდობები. ტერიტ. დაახლ. 30% ტყეს უჭირავს. დიდი მდინარეა დესნა. მრეწვ. მთავარი დარგებია: სატრანსპ., სას.-სამ. და საგზაო მანქანათმშ., ჩარხთმშენებლობა (ბრიანსკი, კლინცი, ნოვოზიბკოვი). საშენ მასალათა და მინერ. სასუქების წარმოება. მოჰყავთ მარცვლეული (ჭვავი, ხორბალი, წიწიბურა). ტექ. (კანაფი, შაქრის ჭარხალი, თამბაქო) კულტურების, კარტოფილის ნათესები. განვითარებულია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა. სანაოსნოა მდ. დესნა.

**ბრიანსკის სამთავრო,** დაარსდა 1246, როდესაც მთავარმა რომან ჩერნიგოველმა სატახტო ქალაქი ბათო-ყაენის მიერ დანგრეული ჩერნიგოვიდან ბრიანსკში გადაიტანა.

XIII ს. დასასრულსა და XIV ს. დასაწყისში ჩერნიგოვ-სევერსკის მიწების უმლიერესი სამთავრო იყო და გამუდმებით ემიზოდა სმოლენსკსა და ლიტვას. 1356 ბ. ს. დაიპყრო ალგირდასმა და ლიტვ. დიდ სამთავროს შეუერთდა. 1500 ბრიანსკი რუსებმა აიღეს და ბ. ს. მოსკ. სახელმწ. შემადგენლობაში შევიდა.

**ბრიანშონის თეორემა,** გეომეტრიის თეორემა, რ-ის თანახმად, ყოველ ექვსკუთხედში, რ-იც შემოხაზულია კონუსურ კვეთაზე — *ელიფსზე* (კერძოდ, წრეწირზე), *ჰიპერბოლაზე, პარაბოლაზე* — სამი წყვილი ურთიერთსაწინააღმდეგო წვეროს შემაერთებელი წრფეები ერთ წერტილში გადიან (იხ. ნახ.). ეს თეორემა ფრანგი მათემატიკოსის შ. ჟ. ბრიანშონის სახელს ატარებს. ბ. თ. მჭიდროდაა დაკავშირებული *პასკალის თეორემასთან*.

**ბრიანცევი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [2 (14). IV. 1883, პეტერბურგი,—30. IX. 1961, ლენინგრადი], რუსი საბჭ. რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1956). სკკპ წევრი 1943-იდან. საბჭ. საბავშვო თეატრის გამოჩენილი მოღვაწე. თეატრ. მოღვაწეობა დაიწყო 1905 პ. გაიდებუროვის თეატრში. იყო ლენინგრ. მოზარდ მაყურებელთა თეატრის (დაარსდა 1922) ერთ-ერთი ორგანიზატორი და უცვლელი ხელმძღვანელი. მისმა დადგმებმა დიდად შეუწყო ხელი საბჭ. საბავშვო თეატრის განვითარებას. სპექტაკლებისათვის „პოლკის შვილობილი“ (კატაევი), „მეზღვაურული მეგობრობა“ (ვაგნერი), „წითელი ყელსახვევი“ (მიხალკოვი) მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1950). დაჯილდოებულია 4 ორდენით და მედლებით.

**ბრიაქსისი** (Bryaxis), ძვ. წ. IV ს. II ნახ. ბერძენი (კარიელი) მოქანდაკე. ჰალიკარნასის (ახლანდ. ბოდრუმი, თურქეთი) მავზოლეუმის ჩრდ. კედლის საზეიმო და მონუმ. სკულპტურული რელიეფების ავტორი. მანვე შეასრულა ხუთი დიდი ქანდაკება (კოლოსი) როდოსში დასადგმელად, სერაპისის ფიგურა ქ. ალექსანდრიის სერაპეიონისათვის (ცნობილია მრავალრიცხოვანი ასლის მიხედვით). ბ-ის ნამუშევართაგან გადარჩენილია ვოტივური ქანდაკების ბაზისი (მარმარილო, ათენის ეროვნ. არქეოლ. მუზეუმი).

**ბრიაჩისლავ იზიასლავის ძე** (დ. წ. უცნობია. — 1044), პოლოცკის მთავარი 1001-იდან. 1021 თავს დაესხა ნოვგოროდს; უკან გამობრუნებისას მდ. სუდომირზე (სუდომა) იაროსლავ ბრძენი წამოეწია და დაამარცხა. ბ. II-მ იაროსლავ ბრძენთან ბრძოლაში მაინც შეძლო შეენარჩუნებინა პოლოცკის დამოუკიდებლობა, რ-იც ჯერ კიდევ მამამისის (იზიასლავ ვლადიმირის ძის) დროს გამოეყო კიევს.

**ბრიგადა** (ფრანგ. Brigade<იტალ. brigata — საზოგადოება, რაზმი) (სამხ.), სახმელეთო ჯარებში — შენაერთი, რ-შიც შედის რამდენიმე ბატალიონი (დივიზიონი) ან პოლკი და სპეც. ჯარების ქვედანაყოფები. შესაძლოა იყოს მოტომსროლელი (მოტოქვეითი, ქვეითი), საკავალერიო, სატანკო, სარაკეტო, საარტ. (ზარბაზნების, ჰაუბიცების, ნაღმსატყორცნების, ტანკსაწინაღო, შერეული), საინჟინრო (მესანგრეთა), ჰაერ-სადესანტო, საზღვ. ქვეითი და სხვ. სამხ.-საზღვ. ფლოტში ბ. ერთი კლასის ხომალდების ტაქტიკური შენაერთია. განასხვავებენ ცალკე და არა ცალკე ბ-ს.

როგორც სამხ. შენაერთი, ბ. ჩაისახა ესპ. არმიაში XVI ს. II ნახევარში. რუს. არმიაში გაჩნდა XVIII ს. დასაწყისში.

**ბრიგადა** ს ა წ ა რ მ ო ო, ერთი და იმავე, ერთგვაროვანი ან სხვადასხვა პროფესიის მუშათა კოლექტივი, საწარმოს ძირეული საწარმოო რგოლი. ბ. შრომის ორგანიზაციის ერთ-ერთი ფორმაა. ბ-ში ხორციელდება შრომის დანაწილება და კოოპერაცია. შრომის ორგანიზაციის ბრიგადულ ფორმას იყენებენ იმ შემთხვევაში, როცა საწარმოო დავალების შესასრულებლად საჭიროა რამდენიმე მუშის ერთობლივი შრომა.

შრომის დანაწილებისა და კოოპ. ფორმის, აგრეთვე მუშათა პროფ. შემადგენლობის მიხედვით განასხვავებენ სპეციალიზებულ და კომპლ. ბრიგადებს. ს პ ე ც ი ა ლ ი ზ ე ბ უ ლ ი ბ. აერთიანებს ერთგვაროვანი პროფესიის მუშებს, რ-ებიც ერთსა და იმავე ტექნოლ. პროცესებს ასრულებენ (მეყალიბეთა ბ. ჩამომსხმელ საამქროში, ამწყობთა ბ. — საამწყობო საამქროში და ა. შ.). კ ო მ პ ლ ე ქ ს უ რ ი ბ. იქმნება სხვადასხვა პროფესიის მუშებისაგან ტექნოლოგიურად განსხვავებული, სხვადასხვა სამუშაოების მთელი კომპლექსის შესასრულებლად.

მუშაობის რეჟიმის მიხედვით ბ. შეიძლება იყოს ც ვ ლ ი ს ა, როცა ის ერთსა და იმავე ცვლაში მომუშავე მუშებისაგან შედგება, და გ ა მ ჭ ო ლ ი, როცა სხვადასხვა ცვლაში მომუშავე მუშებს აერთიანებს. ბ-ს ხელმძღვანელობს ბ რ ი გ ა დ ი რ ი, რ-საც ყველაზე გამოცდილი და კვალიფიციური მუშებიდან ირჩევენ. ბრიგადირი, როგორც წესი, არ თავისუფლდება ძირითადი საწარმოო საქმიანობისაგან. ბრიგადირი ოსტატთან (სამუშაოთა მწარმოებელთან, ათისთავთან) ერთად ანაწილებს სამუშაოს ბ-ის წევრებს შორის, მუშებს მიუჩენს სამუშაო ადგილებს და ატარებს მუშის ინსტრუქტაჟს. ბ-ის წევრთა რაოდენობას, მის პროფ. და კვალიფიციურ შემადგენლობას განსაზღვრავს სამუშაოს მოცულობა, მისი შინაარსი და სირთულე, შესრულების ვადები, სამუშაოთა მექანიზაციისა და ავტომატიზაციის ხარისხი, პროდუქციის *შრომატევადობა* და *შრომის მწარმოებლურობის* დონე. ბ-ის წევრთა შრომის ანაზღაურების ყველაზე გავრცელებული ფორმაა ბრიგადული სანარდო ხელფასი, რ-იც ნაწილდება ბ-ის წევრთა შორის მათ მიერ ნამუშევარი სამუშაო დროისა და სატარიფო თანრიგების შესაბამისად. ბ-ის ხელმძღვანელობისათვის ბრიგადირი ღებულობს წანამატს ხელფასზე მისი განაკვეთის 10—15%-ის ოდენობით.

ბ. ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ა შ ი შრომის ორგანიზაციის ძირითადი ფორმა და პირველადი საწარმოო ერთეულია. კოლ-ბაში ბ. 1929 გაჩნდა. პირველად იქმნებოდა დროებითი ბ-ები განსაზღვრული სამუშაოს შესასრულებლად (ხვნა, თესვა და ა. შ.). სამუშაოს შესრულების შემდეგ ბ. იშლებოდა. თანამედროვე ბ. მუდმივი კოლექტივია, რ-იც ყველა სამუშაოს ასრულებს მასზე მიმაგრებულ უბანზე. სოფ. მეურნეობაშიც არსებობს სპეციალიზებული და კომპლ. ბრიგადები. ს პ ე ც ი ა ლ ი ზ ე ბ უ ლ ი ა დარგობრივი ხასიათის ბრიგადები (მემინდვრეობის, მებოსტნეობის, მეჩაიეობის, მევენახეობის, მეცხვარეობის, მელორეობის და ა. შ.). ზოგიერთ მეურნეობაში შექმნილია საკვების დამამზადებელი, სამშენებლო, სატრანსპ. და ა. შ. ბრიგადები. ბ-ის პროგრ. ფორმაა მექანიზებული ბ., რ-ის განკარგულებაშია ტრაქტორები ან სხვა სას.-სამ. მანქანები. ასეთი ბ-ები შეიძლება იყოს სპეციალიზებულიც (სატრაქტორო-მემინდვრეობის, სატრაქტორო-მებოსტნეობისა და ა. შ.) და კ ო მ პ ლ ე ქ ს უ რ ი ც, რ-იც აერთიანებს მექანიზატორებსა და მეურნ. სხვა პროფესიის მომუშავეებს.

ბ-ს ამაგრებენ მიწის ნაკვეთს, ტექნიკას, პირუტყვს, ინვენტარს, ნაგებობას. ბრიგადირი პასუხისმგებელია ბ-ის მუშაობაზე, ტექ. და სხვა სას.-სამ. ქონების დაცვასა და სწორად გამოყენებაზე.

**ბრიგადირი** (გერმ. Brigadier), 1. (სამხ.) რუსეთში 1722—99 ოფიცრის ჩინი (პოლკოვნიკისა და გენ.-მ. წოდებებს შორის); საფრანგეთში 1667—1788 — ქვეითი და ცხენოსანი ბრიგადის მეთაურთა ოფიცრის, მოგვიანებით — კავალერიის უმცროსი უნტერ-ოფიცრის ჩინი; გერმანიაში 1874-მდე საარტ. ბრიგადის მეთაურთა სახელწოდება (თანამდებობის მიხედვით). 2. საწარმოო ბრიგადის ხელმძღვანელი.

**ბრიგადულ-ლაბორატორიული მეთოდი,** სსრკ-ში სწავლების ორგანიზაციის ერთ-ერთი ფორმა, რ-საც იყენებდნენ ზოგადსაგანმან. სკოლებში, უმაღლეს სასწავლებლებსა და ტექნიკუმებში XX ს. 20-იან წლებში და 30-იანი წლების დასაწყისში. მოსწავლეები გაერთიანებული იყვნენ ბრიგადებად; ირჩევდნენ ბრიგადირს და დამოუკიდებლად მუშაობდნენ დავალებებზე, რ-ებიც 2 კვირიდან 1 თვემდე ვადაში უნდა შეესრულებინათ. დავალებაში მითითებული იყო მუშაობის თანამიმდევრობა, სასწ. ლიტ-რა, ამოცანები, სავარჯიშოები, დასმული იყო საკონტროლო კითხვები. მასწავლებელი მხოლოდ დაბრკოლების შემთხვევაში უტარებდა მოსწავლეებს კონსულტაციებს. შემაჯამებელ მეცადინეობაზე ბრიგადები შესრულებული სამუშაოს ანგარიშს ადგენდნენ და ამ ანგარიშის მიხედვით ფასდებოდა მთელი ბრიგადის მუშაობა. მოსწავლეთა ინდივიდ. გამოკითხვა არ ხდებოდა, ეს კი უარყოფითად მოქმედებდა სასწ.-აღმზრდელობითი მუშაობაზე, იწვევდა უსისტემობასა და უპასუხისმგებლობას. სკპ (ბ) ცკ-ის 1932 წ. 25 აგვ. დადგენილებით ბ.-ლ. მ. დაგმობილ იქნა.

**ბრიგანტინა** (იტალ. brigantino), ორანძიანი აფრიანი გემი, რ-საც წინა ანძაზე (ფოკ-ანძა) პირდაპირი აფრები აქვს, მეორე ანძაზე (გროტ-ანძა) კი — ირიბი. XVI—XVIII სს-ში ბ-ს უწოდებდნენ მეკობრეთა მსუბუქ სწრაფმავალ გემს. XVIII ს-ში ბ. სამხ. ფლოტში ძირითადად სადაზვერვო ხომალდის დანიშნულებას ასრულებდა.

**ბრიგი** (ინგლ. brig, იტალ. brigantino-ს შემოკლებული ფორმა), 1. ორანძიანი საზღვაო გემი, რ-საც ორივე ანძაზე პირდაპირი აფრები აქვს. გავრცელებული იყო XVIII—XIX სს-ში. ამჟამად იშვიათად გვხვდება. 2. აფრიანი ფლოტის საბრძოლო ხომალდების კლასი (XVIII—XIX სს.). შეიარაღებული იყო 10—24 ზარბაზნით. იყენებდნენ ძირითადად დასაზვერად, სავაჭრო გემების საბადრაგოდ და სხვ.

**ბრიედე,** ბ რ ი ე დ ი ს ი, ალექსანდრა იანის ასული [დ. 12 (25). VII. 1901, ლიეპაია], ლატვ. საბჭ. მოქანდაკე, სსრკ სახ. მხატვარი (1972), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1958). ბ. მცირე ზომის ქანდაკებების, საფლავის ძეგლების, პორტრეტების, ჟანრული სცენების ავტორია. ნამუშევრები: „ახალგაზრდა მოქანდაკე“ (ბრინჯაო, 1947), „მშვიდობა“ (მარმარილო, 1960 — ორივე ლატვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, რიგა),

ა. ბრიანცევი.

ბრიაქსისის წრე. «დემეტრა კნიდოსელი». მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 340—330. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.

ბრიგი (მარცხნივ). ბრიგანტინა (მარჯვნივ).

ბრიანსკი. სასტუმრო «დესნა».

„დაე, მუდამ იყოს მზე" (გრანიტი, 1963), „ჩემი მამული" (ალუმინი, 1967), „ლენინი" (გრანიტი, 1969). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ბრიენცის ტბა** (Brienzersee), ტბა შვეიცარიაში, ბერნის ალპებში, ზ. დ. 564 *მ.* ფართ. 29,2 *კმ*², სიგრძე 14 *კმ*, სიგანე 2,5 *კმ*-მდე, სიღრმე 259 *მ*-მდე. ტბაში გადის მდ. აარე, რ-იც მას თუნის ტბასთან აკავშირებს. ჩრდ.-დას. სანაპიროს გასწვრივ გაჭვანილია ბრიენც-ინტერლაკენის რკინიგზა და გზატკეცილი. ბ. ტ. სანაოსნოა.

**ბრიერი** (Briére) მორის (1. IX. 1881 — 11. III. 1960), ფრანგი აღმოსავლეთმცოდნე და ქართველოლოგი. განათლებით მათემატიკოსი. ქართ. ენა შეისწავლა პარიზში, აღმოსავლური ცოცხალი ენების სკოლაში, სადაც 1926–28 ისმენდა ნ. მარის ლექციებს. ნ. მარის თანაავტორობით ფრანგ. ენაზე გამოაქვეყნა ქართ. ენის სახელმძღვანელო (პარიზი, 1931). 1936 იყო თბილისში. გამოცემული აქვს რამდენიმე ძვ. ქართ. ტექსტი, მათ შორის „შატბერდის კრებულიდან" (1954). რ. ბლეიკის გარდაცვალების შემდეგ განაგრძო მუშაობა ქართ. ძველი აღთქმის გამოცემაზე — წინასწარმეტყველთა წიგნებზე (გამოვიდა პარიზში, 1961). 25 წლის განმავლობაში ასწავლიდა ქართ. ენას პარიზის კათოლ. ინ-ტის ძვ. აღმ. ენების და აღმ. ცოცხალი ენების სკოლაში. აქვეყნებდა სირ. ტექსტებსაც.

*ლიტ.*: შ ა ნ ი ძ ე ა., პროფესორი მორის ბრიერი, «ლიტერატურული გაზეთი», 1960, 6 მაისი, № 19. *შ. შანიძე.*

**ბრიზანტული ფეთქებადი ნივთიერებები,** მ ე ო რ ე უ ლ ი ფ ე თ ქ ე ბ ა დ ი ნ ი ვ თ ი ე რ ე ბ ე ბ ი, კლასი ფეთქებადი ნივთიერებებისა, რ-თა აფეთქებას *დეტონაციის* სახე აქვს. ბ. ფ. ნ-ს იყენებენ ჭურვების, გრანატებისა და სხვ. საბრძოლო მასალის დასამზადებლად, აგრეთვე *აფეთქებითი სამუშაოების* შესრულებისას.

**ბრიზანტული ჭურვი** (ფრანგ. brisant — მსხვრევადი), მსხვრევად-ფუგასური საარტ. ჭურვი დისტანციური ამფეთქით. იყენებენ გამიზვნისა და მიზანჩვენებისათვის, აგრეთვე იმ ცოცხალი ძალისა და საცეცხლე საშუალებების გასანადგურებლად, რ-ებიც განლაგებულია სანგრებში, ხევებსა თუ ღრმულებში ან მთის გადაღმა ფერდობებზე (იხ. *ჭურვები*).

**ბრიზანტულობა,** ფეთქებადი ნივთიერების (ფნ) უნარი — აფეთქებისას გამოიწვიოს გარემოს ადგილ. ნგრევა (ცილინდრული მუხტიდან არა უმეტეს მისი 2,5 რადიუსის მანძილზე). ბ. მატულობს ფნ-ის სიმკვრივისა და დეტონაციის სიჩქარის გადიდებისას. ფნ-ის ბ-ის შესაფასებლად ტყვიის სტანდ. ცილინდრზე (დიამეტრი 40 *მმ*, სიმაღლე 60 *მმ*) ათავსებენ ფნ-ის მუხტს და აფეთქებენ. აფეთქების შედეგად ცილინდრი სიმაღლეში კლებულობს. თუ მან 3–12 *მმ*-ით მოიკლო, სამრეწვ. ფნ დაბალბრიზანტულია; თუ 20–28 *მმ*-ით — მაღალბრიზანტული.

**ბრიზბენი** (Brisbane), ქალაქი ავსტრალ. კავშირის აღმ. ნაწილში. კუინზლენდის შტატის ადმ. ცენტრი. 911 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1973). ნავსადგური მდ. ბრიზბენის შესართავის (მორტონის ყურე) ახლოს. შედიან საზღვ. გემები. სარკინიგზო კვანძი. მსხვილი ინდუსტრ. ცენტრი. სამხ. მრეწვ., მანქანათმშ. (გემთსაშენი, სარკინიგზო მოწყობილობის წარმოება და სხვ.), ნავთობგადამუშავება. კვების (ხორცმაცივარსასაკლაოები, საკონსერვო, შაქრის, თამბაქოს წარმოება), ტყავ-ფეხსაცმლის, საფეიქრო, ქიმ. მრეწველობა. უნ-ტი (1909-იდან).

**ბრიზი** (ფრანგ brise — ნიავი), დღეღამური პერიოდულობის ქარი, წარმოიქმნება ზღვის, დიდი ტბისა და წყალსაცავის სანაპიროებზე წყლისა და ხმელეთის არათანაბარი გათბობა-გაცივების შედეგად. ბ. დღე-ღამეში ორჯერ იცვლის მიმართულებას. დღისით ზღვიდან გამთბარი სანაპიროსკენ ქრის — დღის ანუ ზღვის ბ., ხოლო ღამით — გაგრილებული სანაპიროდან ზღვისაკენ—ღამის ანუ ხმელეთის ბ; დღის ბ. ჩვეულებრივ მოიცავს რამდენიმე ასეული *მ*-იდან 1–2 *კმ*-მდე სისქის ჰაერის ფენას. მისი სიჩქარე იშვიათად აღემატება 1–5 *მ/წმ*. ბ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს ამინდის დღეღამური ცვალებადობისათვის, განსაკუთრებით ტროპიკებში. ზღვის ბ. დაბლა სწევს ჰაერის ტემპ-რას, ზრდის ტენიანობას.

**ბრითათა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ედისის სოფსაბჭო), ერმანის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ერმანისწყლის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1960 *მ*, ჯავიდან 35 *კმ*. ედისის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. ედისაში (3 *კმ*), კლუბი, ბ-კა.

**ბრილი** იანკა (ივანე ანტონის ძე) [დ. 22. VII (4. VIII). 1917, ოდესა], ბელორუსი საბჭ. მწერალი. ნაწარმოებებს ბეჭდავს 1938-იდან. პირველი კრებ. „მოთხრობები" 1946 გამოაქვეყნა. მისი შემოქმედების ძირითადი თემაა დას. ბელორ. მშრომელთა ცხოვრება. ავტორია მოთხრობებისა „ზაბოლოტიეში თენდება" (1950; სსრკ სახელმწ. პრემია, 1952), „ბისტრიანკაზე" (1954), „უკანასკნელი შეხვედრა" (1959); რომანებისა „საზღვარი" (1949), „ჩიტები და ბუდეები" (1963); ლირ. მინიატიურებისა „ერთი მუჭა მზის სხივი" (1965); საბავშვო წიგნებისა და სხვ. 1963 მოთხრობათა კრებულისათვის „საუბრის გაგრძელება" (1962) მიენიჭა ი. კოლასის სახ. პრემია. ბ-ის ნაწარმოებები თარგმნილია სსრკ-ის ხალხთა მრავალ ენაზე. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**ბრილი,** მრავალფენიანი არქეოლ. ძეგლი რაჭაში (ონის რ-ნი), რიონის ხეობაში, სოფ. ღების ჩრდ-ით 11 *კმ*-ზე. შემორჩენილია შუა საუკ. ნასოფლარი, ციხე-კოშკი, ეკლესია. 1939–61 არქეოლ. გათხრებმა (მიმდინარეობდა ხანგამოშვებით, ხელმძღვ. გ. გობეჯიშვილი) გამოავლინა ნამოსახლარები და სამაროვნები, მეტალ. წარმოების ნაშთები შუა ბრინჯაოს ხანიდან ანტ. ხანის დასასრულამდე (ძვ. წ. XVIII — ახ. წ. IV სს.).

ორმოსამარხებსა და ქვაყუთებში (ძვ. წ. XVIII — ახ. წ. IV სს.) კიდურებმოკეცილი თითო ან ორ-ორი მიცვალებული იყო ჩასვენებული. ძვ. წ. XIV–XIII სს-ში არსებობდა აგრეთვე, კოლექტ. აკლდამები, ხოლო ძვ. წ. XIV–V სს-ში — საკრემაციო მოედნები. ძვ. წ. XVIII–XIV სს. სამარხებში აღმოჩნდა ბრინჯაოს ყუამილიანი ცულები, მასრაგახსნილი შუბები, ფოთლისებური სატევრები, ცხოველთა ქანდაკებები, მრავალნაირი საკინძი, ოვალური სასაფეთქლეები, დუგმისებური კავები, ჭვირული მძივსაკიდები და სხვ. აღსანიშნავია ლითონის მხატვრული ნაწარმი: ცხვრის თავის სტილიზებული გამოსახულებებით შემკული ცულები, წყვილი დათვის ქანდაკება და სხვ. ძვ. წ. XIII–VIII სს. სამარხებში აღმოჩნდა ბრინჯაოს კოლხური ცულები, ფართოქედიანი სატევრები, სწორკუთხა აბზინდები, ხვეული სამაჯურები, საკისრე რგოლები, ნამგალი, თოხი, ლითონისა და თიხის ჭურჭელი, ვერძის ქანდაკებები, ძაღლის ქანდაკება და გველის გამოსახულებანი. ბ-ის მოსახლ. ცხოვრობდა ქვის შენობებში. მისდევდა მესაქონლეობას, სპილენძის მოპოვება-დამუშავებას. მჭიდრო ეკონ. და კულტ. კავშირი ჰქონდა ახლანდ. დიგორის, ზემო იმერეთის, შიდა ქართლის ჩრდ. ზოლის და თრიალეთის მოსახლეობასთან.

ძვ. წ. VIII–VII სს. იარაღი (ცულები, მახვილები, დანები, ლაგმები) უმთავრესად რკინისაგან მზადდებოდა, ხოლო სამკაული, ჭურჭელი, ცხენის აკაზმულობის ნაწილები და მხატვრული ნაწარმი — ბრინჯაოსაგან.

ანტ. ხანის სამარხებში (ძვ. წ. VI — ახ. წ. IV სს.) აღმოჩნდა ოქროსა და ვერცხლის საკისრე რკალები, სხივებიანი საყურეები, ბრინჯაოს ჭვირული აბზინდები, ქარვისა და ფერადი მინის მძივები, ეგვ. იეროგლიფებით შემკული სკარაბეები, ბერძნ. მახაირას ტიპის რკინის მახვილები, სატევრები, აკინაკები, სკვითური ტიპის ბრინჯაოს ისრისპირები. ადრინდ. ანტ. ხანის სამარხებში აღმოჩნდა ფერადი მინის არიბალოსი და სურნელოვანი სითხით სავსე ამფორისკი. აგრეთვე ბერძნ. შავლაქიანი სკიფოსის ნატეხები. აღმოჩენილი მასალა მოწმობს ბ-ის მოსახლ. კავშირს ანტიკურ სამყაროსთან. ძვ. წ. დასასრულს ვრცელდება ქართული ოქროს მონეტები, რაც სასაქონლო-ფულადი ურთიერთობისა და ვაჭრობის განვითარებაზე მიუთითებს.

*ლიტ.*: გ ო ბ ე ჯ ი შ ვ ი ლ ი გ., არქეოლოგიური გათხრები საბჭოთა საქართველოში, თბ., 1952; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., მთის რაჭა, ტფ., 1930; საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959. *გ. გობეჯიშვილი.*

**ბრილი,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში (წყლისაყრის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ნაღვარევისწყლის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1200 *მ*, შუახევიდან 20 *კმ*. ს. კიროვის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბრილი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ძარის სოფსაბჭო), მდ-ების დიდი ლიახვისა და აღმ. ფრონის წყალგამყოფის დას. კალთაზე, მდ. ყორნისისწყლის (აღმ. ფრონის შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 1100 *მ*, ცხინვალიდან 14 *კმ*. თამარაშენის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. რუსთავში (2 *კმ*).

**ბრილი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ალის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ბარში, ლიხის ქედის აღმ. მთისწინეთზე, მდ. ბურნეულის (ჭერათხევის მარჯვ. შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 750 *მ*, ხაშურიდან 24 *კმ*, გომიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 14 *კმ*. ალის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო პუნქტი. ბ-ში ნაპოვნია X ს. ქართ. ოქრომჭედლობის ნიმუში „ბრილის ჯვარი", რ-იც საქართვ. ხელოვნ. მუზეუმში ინახება (იხ. სტ. *ასათ მოქმედი*).

**ბრილიანტი** (ფრანგ. brillant — ელვარე), ალმასი, რ-საც დამუშავების, ე. წ. ბრილიანტური დაწახნაგების საშუალებით აძლევენ სპეც. ფორმას. ბრილიანტური დაწახნაგება მაქსიმალურად გამოავლენს ქვის ბუნებრივ ელვარებას. დაწახნაგებული ბ. ორი შეთავსებული პირამიდის ფორმისაა, მათგან ერთი (ზედა) წაკვეთილია (იხ. ნახაზი). გვირგვინისა და პავილიონის წახნაგები განლაგებულია რამდენიმე რიგად. გავრცელებულია წახნაგთა სამრიგოვანი განლაგება (ე. წ. სამმაგი ბრილიანტური დაწახნაგება). კლასიკური დაწახნაგების დროს ბ-ს 56 გვერდითი წახნაგი აქვს. წახნაგები იმგვარადაა განლაგებული, რომ პარალელური სხივთა კონა, რ-იც ქვის ზედაპირს ეცემა, სრულ შინაგან არეკვლას განიცდის და ალმასში მაღალი დისპერსიის გამო სპექტრის ფერად სხივებად იშლება. ამიტომ არეკვლილ სინათლეში ბ. ნაირფერად ელვარებს. ბ-ის მასას ზომავენ კარატებით. იყენებენ სამკაულად. იხ. აგრეთვე *ალმასი.*

**ბრილუენი** (Brillouin) ლეონ (დ. 7. VIII. 1889, სევრი, პარიზის მახლობლად), ფრანგი ფიზიკოსი. სწავლობდა მიუნხენისა და პარიზის უნ-ტებში. 1928–32 პარიზის უნ-ტის, ხოლო 1932–39 კოლეჟ დე ფრანსის პროფესორი. 1941-იდან გადასახლდა აშშ-ში, სადაც ასწავლიდა სხვადასხვა უნ-ტებში. კოლუმბიის უნ-ტის პროფესორი. ბ-ის მეცნ. ინტერესები მრავალფეროვანია: კლასიკური ელექტროდინამიკა, კვანტური მექანიკა, მყარი სხეულების ფიზიკა, რადიოფიზიკა, სტატისტ. ფიზიკა, ინფორმაციის თეორია.

1926 გერმ. ფიზიკოსებთან გ. ვენცელთან და ჰ. კრამერსთან ერთად დაამუშავა კვანტური მექანიკის კვაზიკლასიკური მი-







ბრილი. 1. კვერთხისთავი. 2. ფანტასტიკური ცხოველის ფიგურა. 3. საკულტო ცული. 4, 5, 6. შუბისპირები. 7. ვერძის თავი. ძვ. წ. II ათასწლეულის I ნახევარი. ყველა ბრინჯაო. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.




ბრილიანტის ელემენტები: 1—გვირგვინი; 2—პავილიონი; 3—ყელი; 4—სარტყელი; 5—მოედანი.

ახლოების მეთოდი. ბ-მა დაადგინა პარამაგნეტიკის დამაგნიტების დამოკიდებულება მაგნ. ველის დაძაბულობისა და ტემპ-რისაგან (ბრილუენის ფორმულა). კრისტალის პერიოდულ ველში ელექტრონების მოძრაობის თეორიული გამოკვლევის შედეგად დაადგინა ელექტრონების ენერგიის „დასაშვები“ მნიშვნელობების ზონების არსებობა მყარ სხეულებში და პირველმა ახსნა ლითონებისა და ნახევრად გამტარების მრავალი ფიზ. თვისება. განავითარა ტალღასატარებში ელექტრომაგნ. ტალღების გავრცელების ახ. კონცეფცია. 40-იანი წლებიდან განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა ინფორმაციის თეორიას. სწავლობდა ენტროპიის ცნების საზიარობისა და ურთიერთკავშირის საკითხს თერმოდინამიკასა და ინფორმაციის თეორიაში. დაამტკიცა, რომ ფიზ. სისტემის შესახებ ინფორმაციის მიღება ამ სისტემის სათანადო ენტროპიის შემცირების ეკვივალენტურია და თერმოდინ. მეორე საწყისის თანახმად მას აუცილებლად თან ახლავს რაიმე სისტემის ენტროპიის მაკომპენსირებელი გაზრდა.

*თხზ*.: Квантовая статистика, Хар.—К., 1934; Наука и теория информации, М., 1960; Распространение волн в периодических структурах, М., 1959 (თანაავტ.: М. Пароди).

**ბრინდიზი** (Bríndisi), ქალაქი და ნავსადგური სამხრ. იტალიაში (აპულიის ოლქი), ოტრანტოს სრუტის ნაპირზე. ბრინდიზის პროვ. ადმ. ცენტრი. 81,9 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო და საჰაერო მიმოსვლის კვანძი. განვითარებულია ავიამრეწვ., ნავთობგადამუშავება და ნავთობქიმია (დას. ევროპაში ერთ-ერთი უდიდესი კომბინატი), მილსაგლინავი, კვების (მ. შ. თევზის გადასამუშ.) მრეწველობა. ძველად ბ. (მაშინდელი ბრუნდიზიუმი) რომაელთა საუკეთესო ნავმისადგომი იყო ადრიატიკის ზღვის ნაპირზე. ძვ. წ. 266-იდან ბ-ს განაგებდნენ რომაელები. ქალაქი განსაკუთრებით გაძლიერდა ძვ. წ. III—I სს-ში.

**ბრინელი** (Brinell) იუჰან ავგუსტ (21. XI. 1849, ბრინგეტოფტა, — 17. VI. 1925, სტოკჰოლმი), შვედი ინჟინერ-მეტალურგი. 1900 წამოაყენა ლითონების სისალის განსაზღვრის სტატ. მეთოდი, რ-იც ტექნიკაში ბ რ ი ნ ე ლ ი ს მ ე თ ო დ ი ს სახელწოდებითაა ცნობილი (იხ. *სისალე* ლითონებისა).

**ბრინკოვიანუ** (Brîncoveanu) კონსტანტინ (1654—26. VIII. 1714), ვლახეთის გოსპოდარი 1688-იდან. ატარებდა ფრთხილ საგარეო პოლიტიკას. 1703 დიპლ. ურთიერთობა დაამყარა რუსეთთან, რ-ის დახმარებითაც ოსმალეთისაგან ვლახეთის განთავისუფლებას აპირებდა, მაგრამ პეტრე I-ის *პრუტის ლაშქრობის (1711)* დროს ლოდინის პოლიტიკა არჩია. როცა ბ-ს გეგმები ოსმალებისათვის გახდა ცნობილი, იგი ოჯახის წევრებთან ერთად შეიპყრეს (1714) და კონსტანტინოპოლში სიკვდილით დასაჯეს. ბ-ს გამგებლობის პერიოდი რუმინ. კულტ. აყვავების ხანად ითვლება. 1689—90 ბ-ს მიწვევით ვლახეთში ჩავიდა *ანთიმოზ ივერიელი,* რ-ის თაოსნობით და მონაწილეობით დაარსდა 4 სტამბა, იბეჭდებოდა წიგნები რუმინ., ბერძნ., ძვ. სლავ., არაბ. და თურქ. ენებზე. ბ-ს დიდი წვლილი მიუძღვის პირველი არაბ. სტამბის (სირია, ქ. ჰალაბი, 1706) და საქართველოში პირველი ქართ. სტამბის (თბილისი, 1709) დაარსების საქმეში.

*ლიტ*.: გ ვ ი ნ ჩ ი ძ ე ო., ანთიმ ივერიელი, თბ 1973. *ო. გვინჩიძე.*

**ბრინკუში,** ბ რ ა ნ კ უ ზ ი (რუმინ. Brâncusi, Brîncusi, ფრანგ. Bráucusi), კონსტანტინ (21. II. 1876, სოფ. ჰობიცა, ოლტენია,—16. III. 1957, პარიზი), რუმინ. მოქანდაკე. სწავლობდა ბუქარესტისა (1898—1902) და პარიზის (1904—07) ნატიფი ხელოვნ. სკოლებში. მუშაობდა უმთავრესად პარიზში. ბ-ს ადრეული ნამუშევრები რეალისტური და ლირ. განწყობილებისაა („ქალიშვილის თავი“, 1905, ბრინჯაო, ქ. კრაიოვის ხელოვნ. მუზეუმი; „მძინარე მუზა“, 1906, მარმარილო, ბუქარესტის ეროვნ. გალერეა), უფრო გვიან იგი ქმნიდა კუბისტურ ნაწარმოებებს. შემდეგ განზოგადებულ-სიმბოლურ კომპოზიციებს. მიზნად ისახავდა სკულპტურული გამოსახულება მარტივ გეომ. ფორმამდე დაეყვანა. ბ. ითვლება აბსტრ. ქანდაკების ფუძემდებლად ევროპაში („კოცნა“, ქვა, 1908; „პრომეთე“, მარმარილო, ბრინჯაო, 1911; სერია „ფრინველი სივრცეში“, ბრინჯაო, 1912—40). 1937—38 შესრულებულ მემორიალურ არქიტ. - სკულპტურულ კომპლექსში ქ. ტირგუ-ჟიუს გმირთა ქუჩაზე („უსასრულო სვეტი“, ლითონი; „დუმილის მაგიდა“, „კოცნის ჭიშკარი“—ორივე ქვა) ბ-მ რუმინ. ხალხ. ხელოვნ. ტრადიციები გამოიყენა და სადა, ლაპიდარული ფორმები შექმნა.

**ბრინჯაო,** სპილენძის შენადნობი სხვადასხვა ქიმ. ელემენტთან, უმთავრესად ლითონთან: კალასთან (კალიანი ბ.), ალუმინთან (ალუმინიანი ბ.), ბერილიუმთან (ბერილიუმიანი ბ.) და სხვ. ბ-ს არ უწოდებენ მხოლოდ სპილენძისა და თუთიის (იხ. *თითბერი*), აგრეთვე სპილენძისა და ნიკლის (იხ. *სპილენძნიკლიანი შენადნობები*) შენადნობებს. უძველესია კალიანი ბ. მისი დამზადება და გამოყენება ადამიანმა ჯერ კიდევ ახ. წელთაღრიცხვამდე 3000 წლის წინ იცოდა (იხ. *ბრინჯაოს ხანა*). შუა და გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში სპილენძს სხვადასხვა რაოდენობით უმატებდნენ დარიშხანს, სტიბიუმს, ტყვიას, თუთიას, მაგრამ ყველაზე გავრცელებული მაინც კალიანი ბ. იყო.

ვარაუდობენ, რომ საქართველოში ბ-ს დამზადება და გამოყენება ახ. წელთაღრიცხვამდე დაახლ. 2000 წლის წინ დაუწყიათ. პირველად დარიშხანიანი ბ. დაუმზადებიათ, შემდეგ მისთვის სტიბიუმი დაუმატებიათ (დარიშხანა — კვალიდან 2—3%-მდე, სტიბიუმი — კვალიდან 12%-მდე). შენადნობში დარიშხანის რაოდენობას განსაზღვრავდნენ ბ-ს დანიშნულების მიხედვით, მაგ., ნაჭედი იარაღის დასამზადებლად განკუთვნილი ბ. შეიცავდა 0,5—7% დარიშხანს, სამკაულებისათვის განკუთვნილი კი—7—22%-ს. კალიანი და სხვა ბ-ს მეტალურგია საქართველოში განსაკუთრებით განვითარდა ძვ. წ. II ათასწლ. დასასრულსა და I ათასწლ. დასაწყისში.

კ ა ლ ი ა ნ ი ბ. კალას 14 — 18%-ს (ზოგჯერ მეტსაც) შეიცავდა. ასეთი რთული შედგენილობის შენადნობიდან ნივთებს ჭედვით და ჩამოსხმით ამზადებდნენ. კალიან ბ-ს საუკეთესო სამსხმელო თვისებების გამო ფართოდ იყენებდნენ საომარი და სამეურნეო იარაღის (შუბები, მახვილები, სატევრები, ცულები), მონეტების, მხატვრული ნაკეთობებისა და სამკაულების დასამზადებლად. შუა საუკუნეებში ბ-გან ეკლესიის ზარებს ასხამდნენ. ასეთი ბ. 20%-მდე კალას შეიცავდა. XIX ს-იდან დაიწყეს ბ-ს გამოყენება მანქანათმშენებლობაში (საკისრების მილისების, კბილანების, არმატურისა და სხვათა დასამზადებლად). ამ დარგისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ბ-ს ანტიფრიქციულ (იხ. *ანტიფრიქციული მასალები*) და ანტიკოროზიულ თვისებებს. შექმნილია სხვადასხვა მარკის სამანქანო ბ., რ-იც შეიცავს კალას (10—15%-მდე), თუთიას (5—10%) და მცირე რაოდენობით ტყვიასა და ფოსფორს. XX ს-ში კალის დეფიციტურობის გამო დაიწყეს კალიანი ბ-ს შემცვლელის დამზადება. მაგ., შექმნილია ალუმინიანი ბ., რ-იც საუკეთესო თვისებებისაა. იგი შეიცავს ალუმინს (5—12%), მცირე რაოდენობით რკინას, მანგანუმსა და ნიკელს. კარგი თვისებებით გამოირჩევა ბერილიუმიანი ბ-ც (დამუშავებულია 20—30-იან წლებში). შენადნობი, რ-იც 2% ბერილიუმს შეიცავს, ზოგიერთ ფოლადზე მტკიცეა. მაღალი სიმტკიცისაა კადმიუმიანი ბ-ც. კადმიუმი უმნიშვნელოდ ამცირებს მის ელექტროგამტარობის უნარს. ამის გამო ამ შენადნობს იყენებენ ტელეგრაფის, ტელეფონისა და ტროლეიბუსის საკონტაქტო მავთულების დასამზადებლად. საუკეთესო თვისებებისაა აგრეთვე სილიციუმიანი ბ., რ-იც მაღალი პლასტიკურობის გამო ადვილად მუშავდება წნევით. ბ-ს თანამედროვე მანქანათმშენებლობაში, საავიაციო და სარაკეტო ტექნიკაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია.

*ლიტ*.: ა ბ ე ს ა ძ ე ც., ლითონის წარმოება ამიერკავკასიაში ძვ. წ. III ათასწლეულში, თბ., 1969; სპილენძ-ბრინჯაოს მეტალურგიის ისტორიისათვის საქართველოში, თბ., 1958; Т а в а д з е Ф. Н., С а к в а р е л и д з е Т. Н., Бронзы древней Грузии, Тб., 1959. *ფ. თავაძე.*

**ბრინჯაო** ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი, ქანდაკებებისა და დეკორ. გამოყენებითი ხელოვნების ნაკეთობათა მასალა. იყენებდნენ უძველესი დროიდან (უმეტესად კალაშერეულ ბ-ს, რ-საც ზარების ჩამოსასხმელად, შუა საუკ. ჩინეთში კი ჭურჭლის ჩამოსასხმელად ვერცხლს უმატებდნენ). ბ-ს ფხვნილს და ბ-ს თხელ ფირფიტებს (პოტალი) ხმარობენ ხის, ძვლის, შავი ლითონების, თაბაშირისა და სხვა ნაკეთობათა მოსაბრინჯაოებლად. ბ-ს საუკეთესო ჩამოსხმითი თვისებების წყალობით შესაძლებელი ხდება ქანდაკების მოდელის უფაქიზესი დეტალების რეპროდუცირება. ბ. მკვრივია, ოქსილირების შედეგად იძენს მედეგ ფერს (ბუნებრივ პატინას), ადვილია მისი ქიმ. ტონირება (პატინირება), მოოქროვება, მოჭედვა და გრავირება, რაც ნაკეთობათა ფერისა და ფაქტურის გამრავალფეროვნების საშუალებას იძლევა.

ძვ. წ. III ათასწლ. შუა ხანებში მესოპოტამიაში, ხოლო ძვ. წ. II ათასწლეულში ეგვიპტეში დაიწყო ბ-ს ღია ფორმაში ჩამოსხმის პრიმიტ. ტექნიკიდან უფრო რთულ, დახურული ფორმის ტექნიკაზე გადასვლა.

საქართველოში ბრინჯაოს ჩამოსხმის ტექნიკა ცნობილია ძვ. წ. II ათასწლეულიდან. თრიალეთის, საჩხერის, ურეკის, ბრილის და სხვა გათხრების დროს ნაპოვნი ბ-ს ნივთები (ადამიანთა და ცხოველთა გამოსახულებები, საყოფაცხოვრებო და საკულტო დანიშნულების საგნები) ბ-ს ჩამოსხმის ტექ. მაღალ დონეზე მიგვანიშნებს. ხოლო ძვ. წ. I ათასწლ. ძეგლები (აღმოაჩინეს ლებში, სამთავროში, სტეფანწმინდაში და სხვ.) მოწმობს, რომ საქართველოში ბრინჯაოს ნაკეთობათა დამზადების ტექნიკა თანდათან სრულყოფილი ხდებოდა.

ძვ. წ. I ათასწლ. ახლო აღმოსავლეთში ბ-ს ნაკეთობებს ამკობდნენ რელიეფით ან სპილენძის, ვერცხლის, იშვიათად კი ოქროს ინკრუსტაციითაც.

ჩინეთში ბ-ს ძვ. წ. II ათასწლეულიდან იცნობდნენ. აქ სრულყოფას მიაღწია ბ-ს ნივთების ზედაპირის გაპრიალებამ. ჩინ. თხელკედლიან რთული ფორმის ჭურჭელს ასხამდნენ ე. წ. სანთლის ჩამოსხმის წესით. ძვ. წ. VI—V სს. საბერძნეთში დიდი ქანდაკებების ჩამოსასხმელად (პოლიკლიტეს, მირონის, ლისიპეს და სხვ. ნამუშევრები) იყენებდნენ „სანთლის მოდელის დაკარგვის“ წესს (ეს ხერხი ახლაც ძირითადია მონუმ. ფიგურების ჩამოსხმისას) — საბოლოოდ მოდელირებულ ფიგურას უსვამდნენ სანთელს და შემდეგ ცეცხლგამძლე მასალით ფარავდნენ. ჩამოსხმის დროს ავტორისეული მოდელი ნადგურდებოდა და მიიღებოდა იდეალურად ზუსტი, მაგრამ ერთადერთი სხმული. ანტ. ეპოქის მოქანდაკეები ქმნიდნენ ადამიანის ცოცხალ, მონუმ. ფიგურებს, პორტრეტულ ბიუსტებს, სასანთლეებს და სხვ.

ადრინდ. შუა საუკ. და რომანული ტაძრებისა და ეკლესიების ბრინჯაოს კარები (ჰილდესჰაიმის ტაძრისა, 1050, ნოვგოროდის სოფიოს ტაძრის დას. კარი 1052—56), საფლავის ძეგლები (რუდოლფ შვაბიელისა, დაახლ. 1080, მერზებურგის ტაძარი), დიდი ზომის ჭურჭელი, რელიქვარიუმები, შანდლები და სხვ., იშვიათად კი წმინდანთა მცირე ზომის ქანდაკებებიც, ნაწილ-ნაწილ ჩამოისხმებოდა და შემდეგ ერთიანდებოდა.

აღორძინების ეპოქაში ლ. გიბერტი (ფლორენციის სანათლავის ჩრდ., 1404—24, და აღმ., 1425 — 52, კარები) *დონატელო*




ბრილიანტი. ალმასის ბრილიანტად დაწახნაგების სტადიები: 1—წესიერი ოქტაედრის ფორმის ალმასი; 2 — ალმასის გახერხვა (ჭრა) ორ ნამზადად; 3—გაჩარხვა (ფორმის მიცემა); 4 — დაწახნაგება-გაპრიალება (4 ქვედა წახნაგი, მოედანი და 4 ზედა წახნაგი); 5—დაწახნაგება-გაპრიალება (8 ქვედა წახნაგი და 8 ზედა წახნაგი); 6—მზა ბრილიანტი (სრული ბრილიანტური დაწახნაგება, 56 გვერდითი წახნაგი.



ლ. ბრილუენი.


ბრინჯაო. ვერცხლით ინკრუსტირებული სურა. ერაყი. 1260. ლუვრი. პარიზი.

(გატამელატას ცხენოსანი ფიგურა, 1447—53, პადუა), ანდრეა *ვეროკიო* (კოლეონის ცხენოსანი ფიგურა, 1479—90, ვენეცია) და სხვა მოქანდაკეები ისევ მიმართავდნენ „სანთლის მოდელის დაკარგვით" ჩამოსხმის წესს. ბ. *ჩელინის* მიერ შემოღებულმა ფრაგმენტებად ჩამოსხმის ხერხმა შესაძლებელი გახადა ერთი მოდელისაგან რამდენიმე ასლის მიღება, მაგრამ ამისთვის საჭირო იყო მთლიანად გამქრალიყო ნაჭრების შეერთების ადგილი. ბ-ს ჩამოსხმის ტექნიკამ მაღალ დონეს მიაღწია რუსეთში XVI ს-ში („მეფე-ზარბაზანი", ჩოხოვის ნამუშევარი, 1586, დაახლ. 40 ტ, მოსკ. კრემლი). XV—XVI სს-ში ბ-ს ფაქტურის დამუშავება გართულდა. ერთმანეთს შეერწყა მქრქალი და გაპრიალებული ზედაპირი, სიგლუვე და მდიდრულად დამუშავებული რელიეფი. ამ ტექნიკამ სრულყოფას მიაღწია XVII—XVIII სს-ში, როცა ბ-ს ნაკეთობები სასახლეთა და პარკების მორთულობის განუყოფელი ელემენტი გახდა (ფ. ჟირარდონის ფიგურები და სკულპტურული ჯგუფები ვერსალში, ბ. რასტრელის ლენინგრადში, მ. კოზლოვსკისა და სხვ. პეტროდვორეცში).

XIX ს. II ნახევრიდან მხატვრული ბ-ს წარმოება მკვეთრად დაქვეითდა. საყოფაცხოვრებო ნაკეთობათა გაიაფების მიზნით დაიწყეს დაბალხარისხოვანი ბ-ს ჩამოსხმა (10—15%-მდე კალა და თუთია, 3%-მდე ტყვია), მოოქროვება, მექან. დამუშავება (დაშტამპვა, შეღებვა) და სხვ.; დაზგური ქანდაკების განვითარებამ კიდევ უფრო შეამცირა მოთხოვნილება დეკორ.-გამოყენებით ნივთებზე. განსაკუთრებული ადგილი დაიჭირა ბ-მ XIX—XX სს. მიჯნაზე იმპრესიონისტების (ო. როდენი, პ. ტრუბეცკოი) და უფრო გვიანდ. თაობის მოქანდაკეთა (ე. ა. ბურდელი, შ. დესპიო, ჯ. მანცუ და სხვ.) შემოქმედებაში. სახეთა ემოციური ჟღერადობა რომ გაეძლიერებინათ, ეს ოსტატები იყენებდნენ ჩამოსხმის შემდეგ დარჩენილ ნალვენთებს ან ნაბილეძს, რაც ხაზგასმულად წარმოაჩენდა ნაძერწს, მოდელზე მოქანდაკის მუშაობის უშუალო კვალს. ბ-ს ფართოდ და მრავალფეროვნად იყენებენ საბჭ. მოქანდაკეები (ვ. მუხინას „გლეხის ქალი", 1927; ი. შადრის „ვ. ი. ლენინი", 1925—26, ავჭალა). თანამედროვე ქართვ. მოქანდაკეთა შემოქმედებაში ბ-მ დიდი ადგილი დაიმკვიდრა. აღსანიშნავია ე. ამაშუკელის „ვახტანგ გორგასალი" (1967, თბილისი) და „დიდების მონუმენტი" (1968, ფოთი); მ. ბერძენიშვილის „მედეა" (1968, ბიჭვინთა), მისივე „მუზა" (1970, თბილისი) და გიორგი სააკაძე"(1971, კასპი); ჯ. მიქატაძის „მეჯაბუკი" (1965, თბილისი); გ. ოჩიაურის „ვაჟა-ფშაველა" (1973, თბილისი) და სხვ.

*ლიტ.*: გობეჯიშვილი გ., არქეოლოგიური გათხრები საბჭოთა საქართველოში, თბ., 1952; ქორიძე დ., თბილისის არქეოლოგიური ძეგლები, [ტ.] 1, თბ., 1955; ჯაფარიძე ო., ლითონის წარმოების ადრეული საფეხური საქართველოში, თბ., 1955; Вейнер П., О бронзе, П., 1923; Куфтин Б. А., Археологические раскопки в Триалети, [кн.] 1, Тб., 1941; Левинсон Н. Р., Гончарова Л. Н., Русская художественная бронза, М., 1958; Рыбаков Б. А., Ремесло древней Руси, М., 1948; Тавадзе Ф. Н., Сакварелидзе Т. Н., Бронзы древней Грузии, Тб., 1959.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ.560—561


ბრინჯაო. მეფის ნახევარფიგურა. XII—XIV სს. იფეს მუზეუმი (ნიგერია).

**ბრინჯაოგრაფიტი,** ფოროვანი ლითონკერამიკული მასალა, რ-იც შედგება ბრინჯაოსაგან და ბრინჯაოს კრისტალებს შორის თანაბრად განაწილებული გრაფიტის ნაწილაკებისაგან. ბ. შეიცავს 90—88% სპილენძს, 8,5—9,0% კალას, 1,5—3,0% გრაფიტს. ბ-ის ფორები ამოვსებულია ზეთით, ამიტომ მისგან დამზადებულ სრიალის საკისრების მილისებს შეუზეთავად იყენებენ. ფოლადთან ბ-ის ხახუნის კოეფიციენტი დაბალია (0,04—0,06, თუ შეუზეთავია; 0,004—0,006, როცა შეზეთილია). ბ. ცვეთაგამძლეა. მისი მუშა ტემპ-რაა 75—80°C, მაქს. დასაშვები ძაბვა — 6—8 *მგნ/მ²* (როცა სრიალის სიჩქარეა 20 *მ/წმ*), სისალე — 18—20 HB. ბ-ს იყენებენ ჩარხების, ავტომობილების, ტრაქტორების, თვითმფრინავების, ხელსაწყოებისა და სხვათა ხახუნის კვანძებში.

**ბრინჯაოსანა ბანჯგვლიანი** (Epicometis hirta), მავნებელი ხოჭო ფირფიტულვაშიანთა ოჯახისა. აქვს დაახლ. 10 *მმ* სიგრძის შავი, ყვითელი ან ბრინჯაოსფერი გრძელი ბუსუსებით დაფარული სხეული; ზედა ფრთებზე — თეთრი ლაქები. საქართველოში ბ. ბ-ის იმაგო ზამთარს ნიადაგში ატარებს. წელიწადში იძლევა ერთ თაობას. ბ. ბ. ფართოდ არის გავრცელებული სსრკ-ში, განსაკუთრებით სამხრეთის ტყე-ველისა და ველის ზონებში. ადრე გაზაფხულზე აზიანებს ბალახოვან მცენარეთა, შემდეგ კი ხეხილოვანი კულტურების ყვავილს. ბრძოლის ღონისძიებანი: ნეშომპალიანი მიწის გროვებისაგან სპეც. მოედნების მოწყობა კვერცხმდებელი ხოჭოების მისატყუებლად და შემდეგ მატლების მოსასპობად; ღრუბლიან და გრილ დილას ხეებიდან ხოჭოების ჩამობერტყვა.

**ბრინჯაოსნები** (Cetoniinae), მწერების ქვეოჯახი *ფირფიტულვაშა ხოჭოსებრთა* ოჯახისა. ბ-ის ზედა ფრთები გვერდებზე ამოკვეთილია, რაც ხოჭოს დაკეცილი ზედა ფრთებით ფრენის საშუალებას აძლევს. სხეულის სიგრძე 5 *მმ* აღწევს. ბ-ს კაშკაშა შეფერილობა აქვთ და ლითონისებური ბზინვარება დაჰკრავთ. ქვეოჯახში 2600-ზე მეტი სახეობაა, რ-თა უმრავლესობა ტროპიკებშია გავრცელებული. სსრკ-ში 58 სახეობაა, მ. შ. ოქროსფერი ბრინჯაოსნის (Cetonia aurata) მატლები ფოთლოვანთა დამპალ კუნძებსა და ფუღუროებში ვითარდებიან; სპილენძისფერი ბრინჯაოსნის (Potosia metallica) მატლები — ჭიანჭველების ბუდეებში; უნგრული ბრინჯაოსნისა (P. hungarica) — მღრღნელების სოროებში. ბ-ის ზოგი ზრდასრული სახეობა აზიანებს კულტ. მცენარეებს (ღეროს ფოთლებს, ყვავილედებს, ნაყოფს); მატლები ზოგჯერ ძირს უღრღნიან მცენარეებს.

**ბრინჯაოს სნეულება,** იხ. *ადისონის სნეულება*.

**ბრინჯაოსფერი ინდაური,** ინდაურის ამერ. ჯიში. შავი ფერის ბუმბულზე ბრინჯაოსებრი ელვარება დაჰკრავს. ტანად დიდია. ერთწლიანი მამალი იწონის 13—14, დედალი — 7—8 *კგ*. ორწლიანები, შესაბამისად 15—16, 8—9 *კგ*. წელიწადში 90 კვერცხს დებს. კვერცხი 80—85 გ იწონის. მოკრუხების ინსტინქტი — 90—100%. ბ. ი-ს აკლიმატიზაციის კარგი უნარი აქვს. მისი მონაწილეობით გამოყვანილია ჩრდილო კავკ. ჯიშის ინდაური. მისგანვა მიღებული აგრეთვე ფართომკერდა ბ. ი.; სსრკ-ში ყველგანაა გავრცელებული. საქართველოში ერთ-ერთ გამაუმჯობესებელ ჯიშად ითვლება. *ნ. ანთაძე.*


ბრინჯაო. შესაწირავი ღვინის ჩინური ჭურჭელი «ხუ». ძვ. წ. XVI—XI სს. ფრირის გალერეა. ვაშინგტონი.

**ბრინჯაოს ხანა,** საზოგადოების განვითარების ისტორიულ-კულტურული პერიოდი, როცა საბრძოლო და სამუშაო იარაღების დასამზადებელი ძირითადი მასალა ბრინჯაო იყო. ბ. ხ-ს წინ უსწრებდა *ენეოლითი*.

ბ. ხ. მსოფლიოს სხვადასხვა რ-ნში სხვადასხვა პერიოდს მოიცავდა. ბრინჯაოს უძველესი (ძვ. წ. IV ათასწლ.) ნაწარმი აღმოჩენილია სამხრ. ირანში, თურქეთსა და შუამდინარეთში. ძვ. წ. IV ათასწლ. ბოლოდან ბრინჯაო გავრცელდა ეგვიპტეში, III ათასწლ. ბოლოდან — ინდოეთში, II ათასწლეულიდან-ევროპაში, II ათასწლეულის შუახანიდან - ჩინეთში. ამერიკაში ბ. ხ-ს დამოუკიდებელი ისტორია აქვს; იქ მეტალ. ცენტრი პერუსა და ბოლივიის ტერიტორიაზე იყო (VI—X სს. ე. წ. გვიანი ტიუანაკოს კულტურა). ცენტრ. აფრიკაში ბრინჯაოს წარმოების დამოუკიდებელი კერები უნდა აღმოცენებულიყო არა უგვიანეს ძვ. წ. I ათასწლეულისა.


ბრინჯაო. მამაკაცის თავი. ნინევია. ძვ. წ. XXIII ს. ერაყის მუზეუმი. ბაღდადი.

ბ. ხ-ში განსაკუთრებით მკვეთრად იჩინა თავი ისტ. განვითარების უთანაბრობამ. ახლო აღმოსავლეთის ქვეყნებში (შუამდინარეთი, ელამი, ეგვიპტე, სირია) ვითარდებოდა კლასობრივი საზ-ბები და უძველესი სახელმწიფოები. ძვ. წ. III—II ათასწლეულებში მწარმოებლური მეურნ. ამ ცენტრებს გარეთაც გავრცელდა და შეიქმნა ახ. ცივილიზაციები: ჰარაპის კულტურა ინდოეთში, ინის სახელმწიფო ჩინეთში, ხური-მითანის, ხეთებისა და სხვ. სახელმწიფოები წინა აზიაში; *კრეტა-მიკენის კულტურა* ევროპაში.

ქალაქური ცივილიზაციების ზონის გარეთ არსებულ კულტურათა წიაღში მიმდინარეობდა პირველყოფილი თემური წყობილების რღვევა. მოწინავე ცენტრებს დაშორებულ ვრცელ ტერიტორიებზე კი ამ დროს არსებობას განაგრძობდა ნეოლითური საზ-ბა. ცალკეულ ოლქებში მეურნეობისა და საზ. წყობის განვითარების ტემპების ზრდას ხელი შეუწყო ბ. ხ-ში რეგულ. გაცვლითი კავშირების დამყარებამ. ევროპისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ე. წ. ქარვის გზას, რ-ითაც ქარვა გაჰქონდათ ბალტიისპირეთიდან სამხრეთში; სამხრეთიდან ჩრდილოეთში კი ვრცელდებოდა ლითონის იარაღი, სამკაული და სხვ. შედარებით სწრაფად ვითარდებოდა ლითონის საბადოებით მდიდარი რ-ნებიც (მაგ., კავკასია).

დუნაისპირეთში ბ. ხ-ში, როგორც ჩანს, მთავრდებოდა პატრიარქალურ-გვაროვნ. წყობის ფორმირება. ადრინდ. ბ. ხ-ის კულტურები (ძვ. წ. III ათასწლ. ბოლო — II ათასწლ. დასაწყისი) უმეტესად ადგილ. ენეოლითურ კულტურათა გაგრძელებაა და თითქმის ყველა მათგანი სამიწათმოქმედოა. ცენტრ. ევროპაში II ათასწლ. დასაწყისში ვრცელდებოდა ე. წ. *უნეტიცის კულტურა*, რ-საც ახასიათებდა ბრინჯაოს ნაწარმის ჩამოსხმის მაღალი დონე. II ათასწლ. II ნახევარში აღმოცენდა *ლუჟიცის კულტურა*, რ-ის რამდენიმე ვარიანტი უნეტიცის კულტურაზე უფრო ვრცელ ტერიტორიას მოიცავდა. თავისი გავრცელების უმეტეს რ-ნებში მას ახასიათებს კრემაციული სამარხები. ცენტრ. და ჩრდ. ევროპაში ძვ. წ. III ათასწლ. დასასრულსა და II ათასწლ. I ნახევარში გავრცელებული იყო ერთმანეთთან მონათესავე კულტურების რამდენიმე ლოკალური ვარიანტი, რ-ებსაც ქვის გახვრეტილი „საბრძოლო" ცულები და გრეხილორნამენტიანი კერამიკა ახასიათებდა. ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში თანამედროვე ესპანეთიდან პოლონეთ-უნგრეთიმიერკარპატებამდე გავრცელდა ძაბრისებური თასების კულტურის ძეგლები. მოსახლეობა, რ-მაც ეს ძეგლები დაგვიტოვა, მოძრაობდა დასავლეთიდან აღმოსავლეთისაკენ. ბ. ხ-ში იტალიაში აღსანიშნავია *რემედელოს კულტურის* გვიანდ. ეტაპის ძეგლები. ძვ. წ. II ათასწლ. შუა ხანიდან ჩრდ. იტალიაში, ალბათ შვეიცარიული ხიმინჯებიანი ნაგებობების გავლენით, ვრცელდება ე. წ. ტერამარები — ნაგებობები, რ-თაც აშენებდნენ მდინარის ნესტიან ჭალებში. ბ. ხ-ში საფრ. ტერიტ. უმეტეს ნაწილში გავრცელებული იყო მიწათმოქმედთა დასახლებები, რ-თაგან შემორჩენილია მეგალითური სამარხები (იხ. *მეგალითური კულტურები*). მეგალითური ნაგებობები გავრცელებულია აგრეთვე ჩრდ. ზღვის სანაპიროზე და ინგლისში. განსაკუთრებით აღსანიშნავია *სტოუნჰენჯში* (ინგლისი) აგებული *კრომლეხი* — მზის ტაძარი. ძვ. წ. III ათასწლ. ბოლოდან სამხრ. ესპანეთში ჩნდება კულტურა, რ-საც ახასიათებს კოშკებიანი გალავნით გამაგრებული დიდი ნამოსახლარები (ლოს-მილიარესი და სხვ.).

ბრინჯაოს ხანა თანამედროვე სსრკ ტერიტორიაზე. აქ მოსახლე ტომები დას. ევროპელების მსგავსად პირველყოფილი წყობის ჩარჩოებში ვითარდებოდნენ. შედარებით მაღალ განვითარებას მიაღწიეს სამხრ.-დას. შუა აზიის მიწათმოქმედმა ტომებმა. მათ ძვ.

წ. II ათასწლ. დასაწყისში შექმნეს ძველაღმოსავლური ტიპის საქალაქო ცივილიზაცია (*ნამაზგათეფე*), რ-იც ირანისა და ჰარაფის კულტურებთან იყო დაკავშირებული. ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისიდან სსრკ-ის ევრ. ნაწილის ტრამალებში განსახლდნენ *კატაკომბური კულტურის* მატარებელი ტომები. ისინი მისდევდნენ მწყემსურ მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას და იცოდნენ ბრინჯაოს ჩამოსხმა. ძვ. წ. II ათასწლ. შუახანებში იმიერვოლგისპირეთში ჩამოყალიბდა ძელურ სამარხთა კულტურა, რ-ის მატარებელი ტომები შეიარაღებულნი იყვნენ ბრინჯაოს ყუადაქანებული ცულებით, შუბებით, სატევრებით და მათ უკვე ჰყავდათ საჯდომი ცხენი. ჩრდ-ით მათ მიაღწიეს თანამედროვე მურომის, პენზის, ულიანოვსკის, ბუგურუსლანის მიდამოებამდე, ხოლო აღმ-ით მდ. ურალამდე. ამ ტომებს ეკუთვნის მელითონეთა (ბრინჯაოს ნაწარმი, ნამზადები და სამსხმელო ყალიბები) და ტომის არისტოკრ. წარმომადგენელთა კუთვნილი (ძვირფასი ლითონების სამკაული) განძები. ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევარში ისინი სკვითურმა ტომებმა დაიმორჩილეს და მათი ასიმილაცია მოახდინეს.

ძვ. წ. XVI—XV სს-ში თანამედროვე დას. უკრ., პოდოლიისა და სამხრ. ბელორ. ტერიტორიაზე გავრცელდა კომაროვის კულტურა. ძვ. წ. II ათასწლეულში ვოლგაოკის შუამდინარეთი, ვიატკის იმიერვოლგისპირეთი და მეზობელი ტერიტორიები ეკავა გვიანდ. ნეოლითის მონადირე-მეთევზეთა ტომებს. მათ შორის განსახლდნენ ფატიანოვოს კულტურის მატარებელი მესაქონლე ტომები, რ-ებიც ამზადებდნენ სფერული ფორმის მაღალხარისხოვან თიხის ჭურჭელს, ქვის გახვრეტილ ცულ-ჩაქუჩებსა და სპილენძის ყუადაქანებულ ცულებს.

ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. ჩუვაშეთში, იმიერვოლგისპირეთში, ბაშკირეთსა და დონისპირეთში გვხვდება *აბაშევოს კულტურის* გორასამარხები და ნამოსახლარები. ძვ. წ. II ათასწლ. შუახანებიდან დას. ციმბირის, ყაზ., ალთაისა და ენისეის შუაწელის ტრამალებში არსებობდა ვრცელი ეთნო-კულტურული ერთობა, რ-საც *ანდრონოვოს კულტურას* უწოდებენ. მისი შემქმნელები მიწათმოქმედი და მესაქონლე ტომები იყვნენ. ამ კულტურებთან გარკვეულ სიახლოვეს ავლენს ძვ. წ. II ათასწლ. II ნახევრის შუა აზიის არქეოლ. ძეგლთა კომპლექსები. მ. შ. ყველაზე ცნობილია ხვარაზმის ე. წ. თაზაბაღიაბის კულტურა. სამიწათმოქმედო ცივილიზაციის დაცემა შუა აზიის სამხრ.-დასავლეთში შესაძლებელია აიხსნას ნაწილობრივ ტრამალის მცხოვრებთა შეჭრით. ბ. ხ-ის ტრამალის ტომების თავისებური ძეგლები აღმოჩნდა სამხრ.-დას. ტაჯიკეთში (ბიშქენთი). ვარაუდობენ, რომ ტრამალის ბრინჯაოს კულტ. გავრცელება ინდოირან. ტომების განსახლებას უკავშირდება. ძვ. წ. II ათასწლ. უკანასკნელ მეოთხედში სამხრ. ციმბირში, იმიერბაიკალში, ალთაისა და ნაწილობრივ ყაზახეთში გავრცელდა ბრინჯაოს იარაღის ის ტიპები, რ-ებიც განსაკუთრებით დამახასიათებელია ალთაი-ენისეის ყარასუქის კულტურისა და იმიერბაიკალის ადგილ. (ე. წ. სამარხეული) კულტურისათვის. ამავე ტიპის იარაღი ცნობილია მონღ. და აგრეთვე ინისა და ჯოუს ეპოქების (ძვ. წ. XIV—XIII სს.) ჩრდ. და ცენტრ. ჩინეთის კულტურებში.

ევრაზიის უმნიშვნელოვანესი მეტალ. ცენტრი ბ. ხ-ში იყო კ ა ვ კ ა ს ი ა. ბ. ხ. აქ სამ ეტაპად იყოფა: ადრინდ. ბ. ხ. (ძვ. წ. III ათასწლ.), შუა ბ. ხ. (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.) და გვიანდ. ბ. ხ. (ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ.).

კავკასიაში გამოიყოფა ადრინდ. ბ. ხ-ის თავისებური მატერ. კულტურები: კოლხეთის დაბლობზე, ჩრდ.-დას. კავკასიაში (ე. წ. *მაიკოპის კულტურა*) და ე. წ. *მტკვარ-არაქსის კულტურა*, რ-იც ძირითადად გავრცელებული იყო ცენტრ. და აღმ. ამიერკავკასიაში. დას-ით იგი თითქმის ენგურის ნაპირებამდე აღწევდა, სამხრ-ით ურმიის ტბამდე (იანიქთეფე, გოითეფე). მტკვარ-არაქსის კულტურა რამდენიმე ლოკალურ ვარიანტად ნაწევრდებოდა (შიდა ქართლი, სომხეთი, ჩრდ.-აღმ. კავკასია და სხვ.). მტკვარ-არაქსის კულტ. სამოსახლოები განლაგებული იყო მდინარეთა ნაპირებზე, მცირე ბორცვებზე ან მთის ფერდობებზე, რ-თა მიმდებარე ტერიტ. ხელსაყრელი იყო მიწათმოქმედებისათვის. სამაროვნები სამოსახლოთა მახლობლად მდებარეობდა. მაღალ დონეზე იდგა სპილენძ-ბრინჯაოს მეტალურგია და თიხის ჭურჭლის დამზადება; ამ პერიოდიდან ვარაუდობენ სამეთუნეო მორგვის გაჩენას.

შუა ბ. ხ-ში კავკასიაში რამდენიმე დამოუკიდებელი კულტურა იქმნება: თრიალეთის, სევან-უზერლიქის, თაზაქენთ-ყიზილვანქის, დას. საქართველოსა და ჩრდილო კავკასიის კულტურები. ფიქრობენ, რომ ამ დროს იქმნებოდა ტომთა დიდი კავშირები, რ-ებსაც ეს ცალკეული კულტურები შეესაბამებოდა.

*თრიალეთის კულტურა* მოიცავს მთელ აღმ. საქართველოს — შიდა ქართლს, კახეთს, ქვემო ქართლს, ჯავახეთის პლატოს, თრიალეთსა და ლორის ზეგნის (ტაშირი) მთისწინა ზოლს. თრიალეთის კულტ. ძირითადი ელემენტები ადგილობრივია და გენეტიკურად მტკვარ-არაქსის კულტურას უკავშირდება, მაგრამ მისი ანალოგიური მასალები მცირე აზიაში, ეგეოსის სამყაროსა და აღმ. ევროპაშიც დასტურდება. თრიალეთური კულტურისათვის დამახასიათებელია შავპრიალა, აგრეთვე მოხატული კერამიკა. განვითარებული იყო ბრინჯაოს მეტალურგია და განსაკუთრებით ოქრომჭედლობა.

მტკვარ-არაქსის ადრინდ. ბ. ხ-ის კულტურის საფუძველზე აღმოცენდა სევან-უზერლიქის კულტურაც, რ-იც გავრცელებული იყო სევანის ტბის მიმდებარე მხარესა და მის აღმ-ით მდებარე მტკვარ-არაქსის შუამდინარეთში. ამ კულტურას ძირითადად ახასიათებს შავპრიალა, თეთრად ინკრუსტირებული თიხის ჭურჭელი, ხშირია წითელზედაპირიანი შავად მოხატული კერამიკაც.

თაზაქენთ-ყიზილ-ვანქის კულტურა გავრცელებულია სომხ. ცენტრ. და სამხრ. ნაწილში და აზერბ. სამხრ.-დას. მონაკვეთში. ამ კულტ. მასალებს პარალელები ეძებნება სამხრეთის ქვეყნებში (ელამი, მცირე აზია) და საერთოდ იგი უფრო სამხრეთულ სამყაროს განეკუთვნება, ვიდრე ამიერკავკასიურს.

შუა ბ. ხ-ში თავისებური კულტურა იყო გავრცელებული მდ. რიონის სათავეებში (ბრილი, ღები), სადაც ამ პერიოდში ცხოვრების დამკვიდრება დაკავშირებულია სამთამადნო წარმოების მაღალ განვითარებასთან. რიონის სათავეების კულტურა დიდ მსგავსებას იჩენს დიგორისა და ჩრდ. ოსეთის მასალებთან.

კოლხეთის დაბლობში შუა ბ. ხ-ის ნამოსახლარები დადასტურებულია არხებით გამაგრებულ გორებზე (ნაოხვამუ, დიხაგუძუბა, ნოსირი და სხვ.). ამ გორებზე რამდენიმე თანამიმდევრული კულტ. ფენაა აღმოჩენილი, რაც აქ ბ. ხ-ში კულტურის განუწყვეტელ განვითარებაზე მიგვითითებს. ადრინდ. და შუა ბ. ხ-ის საფეხურები კარგადაა გამოვლენილი აფხაზეთში დოლმენური სამარხების სახით. დოლმენებში აღმოჩენილი ნივთები უკავშირდება კოლხეთის დაბლობის ადრინდ. ბ. ხ-ის კულტურას, საბრძოლო იარაღის ზოგიერთი ფორმა კი ჩრდილოკავკ. და ჩრდ.-აღმ. შავიზღვისპირეთის დოლმენურ და კატაკომბურ კულტურებს.

ჩრდ. კავკასიაში შუა ბ. ხ-იდან სავარაუდოა ერთიანი ე. წ. ჩრდილოკავკ. კულტურის არსებობა. ფიქრობენ, რომ იგი ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში ჩამოყალიბდა და დიდად განვითარდა ძვ. წ. II ათასწლ. შუახანებში. ძვ. წ. II ათასწლ. II ნახევარში ტრამალების ტომების შემოსევამ გამოიწვია ამ კულტურის დაცემა. დას-ით და სამხრ.-დას-ით ჩრდილოკავკ. კულტურა ესაზღვრება შავიზღვისპირეთის და ყუბანისპირეთის დოლმენების გავრცელების ტერიტორიას. ამ კულტურის სამხრ. და სამხრ.-აღმ. საზღვარი გადის კავკასიონის ქედზე.

გვიანდ. ბ. ხ-ის მასალები კავკასიაში ორგანულად უკავშირდება როგორც წინამორბედ, ისე მომდევნო პერიოდის ძეგლებს და ადგილ. კულტურის განვითარების ერთ-ერთ მნიშვნელოვან საფეხურს წარმოადგენს. გვიანდ. ბ. ხ-ში კავკასიაში მოხდა დიდი სამეურნეო და სოც.-პოლიტ. ძვრები. საწარმოო ძალთა და წარმოების საშუალების განვითარების ერთ-ერთი ძირითადი შედეგი იყო რკინის აღმოჩენა და ათვისება (ძვ. წ. II ათასწლ. დასასრ.), რამაც რევ. როლი შეასრულა საზ-ბის განვითარების ისტორიაში. მოხდა შრომის მესამე დანაწილება. ხელოსნობა გამოეყო მიწათმოქმედებას. გაცხოველდა აღებ-მიცემობა. გაღრმავდა პირველყოფილი თემური წყობილების რღვევის პროცესი, მომზადდა საფუძვლები კლასობრივ საზ-ბათა ჩამოყალიბებისა და სახელმწიფოების შექმნისათვის.

გვიანდ. ბ. ხ-ში ჩრდ. კავკასიაში ჩამოყალიბდა 3 კულტურა: ე. წ. ყუბანისპირეთისა, ყობანის და ყაიაქენთ-ხოროჩოისა. რამდენიმე კულტურა გამოიკვეთა ამიერკავკასიაშიც: *კოლხური კულტურა* (მოიცავს მთელ დას. საქართველოს ჩრდ. მთიანეთის ზოლის გამოკლებით, სამხრ. საქართველოს ნაწილს და შიდა ქართლის სურამის ქედის მიმდებარე რ-ნებს); აღმოსავლურქართული კულტურა (მოიცავს შიდა ქართლსა და კახეთს) და *განჯა-ყარაბაღული კულტურა* (მოიცავს აზერბ. სამხრ.-დას. ნაწილსა და სომხ. აღმ. მხარეს). თავისებური კულტურა გავრცელდა ჩრდ. სომხეთშიც, რ-იც ყველაზე მეტად აღმოსავლურქართულს უკავშირდება, სამხრ.-დას. კასპიისპირეთში კი უფრო სამხრეთული იერის მატარებელი ე. წ. თალიშური კულტურაა. ამ კულტურათა საზღვრები არ არის მყარი, ადრინდ. რკინის ხანიდან კი ისინი უფრო მეტ სეგმენტაციას განიცდიან, რადგან ამ პერიოდში მყარი გაერთიანებების შექმნასთან ერთად უფრო მკვეთრად გამოიყოფა ცალკეული ტომების მატერ. კულტურათა თავისებურებანი.

*ლიტ*.: ა ფ ა ქ ი ძ ე ა., ქართული საბჭოთა არქეოლოგიის განვითარების ნახევარსაუკუნოვანი გზა, თბ., 1972; გ ო გ ა ძ ე ე., თრიალეთის ყორღანული კულტურის პერიოდიზაცია და გენეზისი, თბ., 1972; საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; ფ ი ც ხ ე ლ ა უ რ ი კ., აღმოსავლეთ საქართველოს ტომთა ისტორიის ძირითადი პრობლემები (ძვ. წ. XV—VII სს.), თბ., 1973; ქ ო რ ი ძ ე დ., კოლხური კულტურის ისტორიისათვის, თბ., 1965; ჩ უ ბ ი ნ ი შ ვ ი ლ ი ტ., მტკვრისა და არაქსის ორმდინარეთის უძველესი კულტურა, თბ., 1965; ჯ ა ფ ა რ ი ძ ე ო., არქეოლოგიური გათხრები თრიალეთში, თბ, 1969; მ ი ს ი ვ ე, ქართველი ტომების ისტორიისათვის ლითონის წარმოების ადრეულ საფეხურზე, თბ., 1961; И е с с е н А. А., К вопросу о древнейшей металлургии меди на Кавказе, «Известия Гос. академии истории материальной культуры», 1935, в. 120; მ ი ს ი ვ ე, К хронологии «больших кубанских курганов», «Советская археология», 1950, в. 12; К р у п н о в Е. И., Древняя история Северного Кавказа, М., 1960; К у ф т и н Б. А., Археологические раскопки в Триалети, [кн.] 1, Тб., 1941; მ ი ს ი ვ ე, Материалы к археологии Колхиды, [т.] 1—2, 1949—50; М а р к о в и н В. И., Культура племён Северного Кавказа в эпоху бронзы (II тыс.до н. э.), «Материалы и исследования по археологии СССР», 1960, в. 93; М о н г а й т А. Л., Археология Западной Европы, [т. 2], М., 1974; П и о т р о в с к и й Б. Б., Археология Закавказья, Л., 1949; Т е х о в Б. В., Очерки древней истории и археологии Юго-Осетии, Тб., 1971; Т р а п ш М. М., Памятники колхидской и скифской культур в селе Кулanурхва Абхазской АССР, Сух., 1962; Ч а й л д Г., Древнейший Восток в свете новых раскопок, пер. с англ., М., 1956;



ბრინჯაო. კონსტანციუს II-ის თავი. დაახლ. 360. კაპიტოლიუმის მუზეუმები. რომი.

ბრინჯაო. ო. რ ო დ ე ნ ი. მოქანდაკე ჟ. დალუს პორტრეტი. 1883. როდენის მუზეუმი. პარიზი.

ბანჯგვლიანი ბრინჯაოსანა. ზემოთ—ხოჭო; ქვემოთ—მატლი.

ბრინჯაოსნები. ოქროსფერო ბრინჯაოსანა.

მ ი ს ი ვ ე, У истоков европейской цивилизации, пер. с англ., М., 1952.

*ქ. ფიცხელაური. ი. გაგოშიძე.*

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 529. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 592.

**ბრინჯი** (ლათ. Oryza), ერთწლოვანი მცენარის გვარი მარცვლოვანთა ოჯახისა. ცნობილია დაახლ. 20 სახეობა; გავრცელებულია უმთავრესად ტროპ. და სუბტროპ. ქვეყნებში. მის გვარს განეკუთვნება ს ა თ ე ს ი ანუ კ უ ლ ტ უ რ უ ლ ი ბ. (O. sativa), რ-იც იყოფა (მარცვლის სიგრძის მიხედვით) 2 ქვესახეობად: მოკლემარცვლიანი (4 *მმ*-მდე) და ჩვეულებრივი (5—7 *მმ*-ზე მეტი). ერთწლოვანი კულტურული ბ. 60—150 *სმ* სიმაღლის მცენარეა. ყვავილედი საგველაა, თავთუნი ერთყვავილიანი; ნაყოფი — მარცვალი, კილიანი. კილგაცლილი ბ-ის ქიმ. შედგენილობაა (%-ობით): წყალი — 14,0, ნახშირწყლები (უმთავრესად სახამებელი) — 75,2, ცილა — 7,7, ცხიმი — 0,4, უჯრედისი — 2,2, ნაცარი — 0,5. მცენარე თვითდამმტვერავია, ზოგჯერ ჯვარედინმტვერია; სითბოს მოყვარული — 1° C-ზე ილუპება. კარგად ხარობს მჟავე ნიადაგზე, იტანს მლაშესაც. ბ. მრავლდება თესლით, ჩითილით. თესლი ღივდება 10—12,5°C-ზე. კულტ. მცენარეთა შორის ბ. ერთადერთია, რ-იც მოჰყავთ წყლით დაფარულ ნიადაგზე (მთლიანად სავეგეტაციო პერიოდში), რაც სავსებით აკმაყოფილებს მცენარის ფიზიოლ. მოთხოვნას ნიადაგის წყლის რეჟიმისა და საკვები ნივთიერებისადმი. მოსავალს იღებენ მინდვრიდან წყლის გაშვებისა და ნიადაგის გაშრობის შემდეგ.



ბრინჯის საგველა ყვავილედი: მარცხნივ—ფხიანი, მარჯვნივ—უფხო.

ბ-ის სამშობლოა ინდოჩინეთი. აქედან გავრცელდა ჩინეთში, იაპონიაში, წინა აზიასა და ირან-ერაყის ტერიტორიაზე. სსრკ-ში გავრცელებულია შუა აზიასა და ამიერკავკასიაში (მოჰყავთ ძველთაგანვე), ყაზახეთში, უკრაინაში, კრასნოდარისა და სტავროპოლის მხარეებში, შორეულ აღმოსავლეთში და სხვ; საქართველოში ბ. ირანიდან შემოიტანეს, გავრცელდა ქვემო ქართლის სარწყავ ადგილებში, ივრის ნაპირებსა და ალაზნის მარცხ. მხარეს, აჭარაში, გურიასა და სამეგრელოში. 1900-იდან მისი ნათესი ფართობი თანდათან შემცირდა და ამჟამად ჩვენში აღარ მოჰყავთ. სსრკ-ში კულტივირებულია ბ-ის საბჭ. სელექციური ჯიშები: „უზროს 7", „უზროს 7—13", „უზროს 269", „დუბოვსკი 129", „დიხროა 213" და სხვ. მოსავლიანობა 30 *ც/ჰა*-ზე მეტი. ბ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. კულტურაა. აზიის ქვეყნებში (ჩინეთი, ინდოეთი, იაპონია) ბ. ძირითადი საკვები პროდუქტია. მისგან ამზადებენ ყუათიან ბურღულს. ნამჯისაგან აკეთებენ ქუდებს, კალათებს, ჭილოფს, ქაღალდსა და სხვ.



ბრინჯი. ა—ინდური; ბ—იაპონური; გ — წვრილმარცვალა.

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., მარცვლეულის მეურნეობა საქართველოსა და ამიერკავკასიაში, თბ., 1954; Ж у к о в с к и й П. М., Культурные растения и их сородичи, Л., 1971; Рис, под ред. П. С. Ерыгина и Н. Б. Натальина, М., 1968.

*ა. ჯაფარიძე.*

**„ბრინჯის ჯანყები"**, იაპ. მშრომელთა მასობრივი რევ. გამოსვლები (1918 აგვ.- სექტ.), რ-თა უშუალო საბაბი გახდა ბრინჯის ფასის სპეკულაციური გაზრდა. დაიწყო 1918 წ. 3 აგვ., როცა ტოიამის პრეფექტურის ჩრდ. ნაწილში მდებარე პატარა საპორტო ქალაქ ნისიხსამატის მებადურთა ცოლებმა მანიფესტაცია მოაწყვეს და მოითხოვეს საზღვარგარეთ ბრინჯის გატანის შეწყვეტა და მასზე ფასების დაკლება. მოძრაობა სწრაფად მოედო 33 პრეფექტურას. „ბ. ჯ-ში" ძირითადად ქალაქის ქვედა ფენები მონაწილეობდნენ. აჯანყებულები წვავდნენ და ანგრევდნენ საწყობებს, მემამულეთა და მეწარმეთა სახლებს, საპოლიციო უბნებს. გამოსვლები მოხდა 37 დიდ, 104 საშ. და პატარა ქალაქში, 97 სოფელსა და მეთევზეთა დაბაში, 29 მაღაროსა და შახტში. 60 ადგილას აჯანყების ჩასახშობად მთავრობამ გამოიყენა ჯარები (საშხ.-საზღვ., ქვეითი, საკავალერიო, მესანგრეთა ნაწილები, საველე არტილერია). დააპატიმრეს 8185 აჯანყებული, აქედან 7708 კაცი სასამართლოს გადასცეს. მაგრამ ხელისუფლება მაინც იძულებული გახდა გარკვეული დაპირებები მიეცა ხალხისათვის. 1918 სექტ. შუა რიცხვებში გადადგა გენ. ტერაუჩის სამხ.-ბიუროკრ. კაბინეტი. შეიქმნა იაპ. ისტორიაში პირველი ე. წ. პარტ. კაბინეტი ადვოკატ ხარას მეთაურობით. ახ. მთავრობამ ნაწილობრივ გააფართოვა საარჩევნო უფლებები.

**ბრიოლოგია** (ბერძნ. bryon — ხავსი და ...*ლოგია*), ბოტანიკის დარგი, შეისწავლის *ხავსებს*.

**ბრიონია**, მცენარის გვარი გოგრისებრთა ოჯახისა; ქართ. სახელწ. — *ლეშურა*.

**ბრისო** (Brissot) ჟაკ პიერ (15. I. 1754, შარტრი, — 31. X. 1793, პარიზი), საფრ. დიდი რევ. მოღვაწე. *ჟირონდისტების* ლიდერი, *ჟ. ჟ. რუსოს* მიმდევარი. თავის ყველაზე მნიშვნელოვან თხზულებაში „ფილოსოფიური ძიებანი საკუთრების უფლებისა და ქურდობის შესახებ ბუნებასა და საზოგადოებაში" (1780) მან პირველად ჩამოაყალიბა დებულება: „საკუთრება ქურდობაა", რ-იც შემდეგ გაიმეორა პრუდონმა. 80-იან წლებში ბ. ჯერ ინგლისში ცხოვრობდა, მერე აშშ-ში. 1789 რევ. დაწყების წინ პარიზში დაბრუნდა და აპრილში დაიწყო გაზ. „პატრიოტ ფრანსეს" გამოცემა. რევ. პირველ პერიოდში მნიშვნელოვან როლს თამაშობდა იაკობინელების კლუბში, ილაშქრებდა აბსოლუტიზმის წინააღმდეგ. მალე საკანონმდებლო კრების დეპუტატად აირჩიეს. 1791 წ. 20 ოქტ. გამოვიდა სიტყვით, რ-შიაც მოუწოდებდა პრევენტიული რევ. ომი დაეწყოთ ევრ. მონარქიულ სახელმწიფოთა წინააღმდეგ. როცა ხელისუფლებას ჟირონდისტები ჩაუდგნენ სათავეში, ბ. აქტიურად მოითხოვდა რევ. შეწყვეტას. კონვენტში იგი მეთაურობდა ჟირონდისტების ბრძოლას იაკობინელთა წინააღმდეგ. 1793 წ. 31 მაის—2 ივნ. სახალხო აჯანყების შემდეგ ბ. პროვინციაში გაიქცა, მაგრამ დააპატიმრეს და რევ. ტრიბუნალის განაჩენით სიკვდილით დასაჯეს.

**ბრისტოლი** (Bristol), ქალაქ-საგრაფო დიდი ბრიტანეთის სამხრ.-დას. ნაწილში (გლოსტერშირის საგრაფო), მდ. ეივონის ნაპირზე, ბრისტოლის ყურის (ატლანტის ოკ.) ახლოს. 418,6 ათ. მცხ. (1974). დიდი ნავსადგური (ავანპორტები ეივონმუთი და პორტიშედი) და სარკინიგზო კვანძი. მანქანათმშ. ცენტრი, გამოიყოფა საავიაციო და ავიარაკეტული მრეწვ. (ქ-ნები გარეუბან ფილტონში). განვითარებულია კვების (შაქრის, შოკოლადის, თამბაქოს), ქიმ., ნავთობგადასამუშ. მრეწველობა, ფერადი მეტალურგია (იმპორტულ ნედლეულზე). უნ-ტი.

ბ. დაარსდა დაახლ. VI ს-ში. XII ს-იდან ცნობილია როგორც დიდი ნავსადგური. ჩრდ. ამერიკისა და ვესტინდ. კოლონიზაციის პერიოდში (XVII ს. — XVIII ს. დასაწყისი) იყო მონებით ვაჭრობის ცენტრი. ბ-ში შემორჩენილია შუა საუკ. საცხოვრ. სახლები, გვიანრომანული ჰოსპიტალი სენტ-პეტრი (XII ს.), საკრებულო ტაძარი (მშენებლობა დაიწყო 1142, გადააკეთეს XIII—XV სს-ში), სენტ-მერი-რედკლიფის ეკლესია (XIII ს.—1475), ბირჟა (1740—43, არქიტ. ჯ. ვუდი), ერთმალიანი დაკიდებული ხიდი (1836—64, სიგრძე დაახლ. 230 *მ*). ბ-ში არის მუზეუმი, სამხატვრო გალერეა.

**ბრისტოლის ყურე** (Bristol Channel), ატლანტის ოკეანის ყურე დიდი ბრიტ. სამხრ.-დას. სანაპიროსთან. შეჭრილია ხმელეთში 230 *კმ*, ყელის სიგანე 126 *კმ*. სიღრმე 50 *მ*-მდე. ერთვის მდ. სევერნი, რ-იც შესართავთან ესტუარს ქმნის. ნაპირები დანაწევრებულია. მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 14,4 *მ*-მდე. ნავსადგურებია ბრისტოლი (ლონდონთან დაკავშირებულია არხით), კარდიფი, ნიუპორტი.

**ბრისტოლის ყურე** (Bristol Bay), ბერინგის ზღვის ყურე ალასკის სამხრ.-დას. სანაპიროსთან. ყელის სიგანე დაახლ. 480 *კმ*, სიღრმე 27—84 *მ*. ნოემბრიდან მარტ-აპრილამდე დაფარულია მოცურავე ყინულებით. მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 3,7 *მ*. თევზის რეწვა (მ. შ. საბჭ. გემებითაც).

**ბრიტანეთის ერთა თანამეგობრობა**, იხ. *ერთა თანამეგობრობა*.

**ბრიტანეთის იმპერია** (British Empire), დიდი ბრიტ. და მისი კოლონიების საერთო სახელწოდება (ტერმ. ოფიციალურად შემოიღეს XIX ს. 70-იან წლებში). ინგლ. კოლონ. დაპყრობანი XII ს-ში დაიწყო (პირველი კოლონია — ირლანდია), ხოლო კოლონ. იმპერიას დასაბამი ელისაბედ I-ის დროს (1558—1603) მიეცა. 1583 ინგლისელებმა დაიპყრეს კ. ნიუფაუნდლენდი. 1607 დააარსეს პირველი კოლონია ჩრდ. ამერიკაში — ვირჯინია. XVI—XVII სს. მიჯნაზე მათ არაერთი დარტყმა მიაყენეს იმ დროის უძლიერეს კოლონ. სახელმწიფოს და თავის მთავარ საზღვ. მეტოქეს — ესპანეთს. ინგლისში შეიქმნა მსხვილი მონოპოლ. სავაჭრო კომპანიები, რ-ებიც ვაჭრობდნენ „ზღვისიქითა" ქვეყნებთან, იპყრობდნენ ტერიტორიებს და აზიასა და აფრიკაში დასაყრდენ პუნქტებს ქმნიდნენ. ამ პერიოდში კოლონ. დაპყრობათა პოლიტიკა უშუალოდ ვაჭრობა-მრეწვ. განვითარებასთან იყო დაკავშირებული. კოლონ. ექსპანსია კიდევ უფრო გაძლიერდა ინგლისის XVII ს. ბურჟ. რევ. შემდეგ. 1652—54, 1665—67 და 1672—74 ომებში ინგლისმა დაამარცხა ჰოლანდია და ახ. ტერიტორიები დაიპყრო ჩრდ. ამერიკაში. XVII ს. შუა ხანებში მის გავლენაში მოექცა პორტუგალია უზარმაზარი კოლონიებითურთ. ესპ. მემკვიდრეობისათვის ომის (1701—14) დროს დიდმა ბრიტანეთმა (ეს სახელწ. 1707 შემდეგ იხმარება ინგლ. და შოტ. გაერთ. სამეფოს მიმართ) ხელთ იგდო გიბრალტარი და ახ. ტერიტორიები ჩრდ. ამერიკაში, მოიპოვა *ასიენტოს* უფლება; შვიდწლიან ომში (1756—63) მძიმე დარტყმა მიაყენა საფრანგეთს, ბოლო მოუღო ესპ. კოლონ. ძლიერებას, ხელთ იგდო საფრ. კანადა და ჩრდ. ამერიკაში გაბატონდა. ამავე დროს ოსტინდური კომპანია დაეუფლა ბენგალს (1757). ბ. ი-ის შექმნა კაპიტალიზმის დამკვიდრების მსოფლიო-ისტ. პროცესის ნაწილი იყო. კოლონიების (განსაკუთრებით ინდოეთის) ძარცვამ და მონათვაჭრობამ დიდად შეუწყო ხელი ინგლისში კაპიტალის პირველად დაგროვებას და მნიშვნელოვნად განაპირობა სამრეწვ. გადატრიალება. კაპიტალ. ურთიერთობის განვითარებას კოლონიებში (უპირველეს ყოვლისა ინდოეთში) ამუხრუჭებდა მეტროპოლიის პოლიტიკა, რ-იც მიზნად ისახავდა მიწის საკუთრების ფეოდ. და წინაფეოდ. ფორმების შენარჩუნებას. განსხვავებული მდგომარეობა იყო ინგლ. ჩრდ. ამერიკულ კოლონიებში, სადაც ინგლ. მოახალშენენი მკვიდრდებოდნენ, ინდიელ ტომებს კი თავიანთი მიწებიდან აძევებდნენ და ანადგურებდნენ. მეტროპოლიის წინააღმდეგობის მიუხედავად აქ შედარებით სწრაფად ვითარდებოდა კაპიტალ. ურთიერთობა. XVIII ს. უკანასკნელ მეოთხედში ბ. ი-მ პირველი კრიზისი განიცადა — ჩრდ. ამერიკაში დამოუკიდებლობისათვის ომის (1775—83) შედეგად დაკარგა 13 ჩრდ.-ამერ. კოლონია. მაგრამ, სამაგიეროდ, გაიმარჯვა კოლონ. და სავაჭრო პირველობისათვის ნაპოლეონის საფრ. წინააღმდეგ ომებში. ვენის კონგრესმა (1814—15) დაამკვიდრა ინგლისს კაპის კოლონია (სამხრ. აფრიკა), მალტა, ცეილონი და სხვ. ტერიტორიები. ზღვებზე გაბატონებამ კიდევ უფრო შეუწყო ხელი დიდი ბრიტანეთის კოლონ. ექსპანსიას. XIX ს. I ნახევარში ინგლისმა ძირითადად დაასრულა ინდ. დაპყრობა, განაგრძობდა ავსტრალ., ახალი ზელანდიისა და სამხრ. აფრ. კოლონიზაციას. ინგლ.-ჩინ. (1840—42) და ინგლ.-საფრ.-ჩინ. (1856—60) ომების (ე. წ. „ოპიუმის ომები") შედეგად ჩინეთს თავს მოახვიეს პირველი არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულებები, აიძულეს ვაჭრობისათვის გაეხს-

ნა ზოგიერთი ნავსადგური. დიდმა ბრიტანეთმა წაართვა მას კ. სიანგანი (ჰონკონგი), რ-იც ჩინეთში ინგლისელთა შემდგომი ექსპანსიის ბაზად იქცა. XIX ს. შუა წლებში დიდ ბრიტანეთში უკვე გამოვლინდა იმპერიალიზმის ორი განმასხვავებელი ნიშანი: უზარმაზარი კოლონ. სამფლობელოები და მსოფლიო ბაზარზე მონოპ. მდგომარეობა. ეკონ. კავშირთა სისტემა, რ-იც ამ პერიოდში ყალიბდებოდა ბ. ი-ში, ემყარებოდა მეტროპოლიის ბატონობას და კოლონიების გამოყენებას ნედლეულის წყაროდ და გასაღების ბაზრად. კოლონიების ექსპლუატატორული კლასების მზარდაჭერით ინგლისელები ატარებდნენ პრინციპს „გათიშე და იბატონე", მათი პოლიტიკა იწვევდა ანტიკოლონ. აჯანყებებს. ამ აჯანყებათა შორის უდიდესი იყო ინდ. 1857—59 სახ. აჯანყება, რ-მაც საშიშროება შეუქმნა ინგლ. ბატონობას ინდოეთში და აიძულა კოლონიზატორები შეეცვალათ მმართველობის სისტემა. 1858 გაუქმდა ოსტინდური კომპანია. ინდოეთი სამეფო კოლონიად იქცა. 1876 ინგლ. დედოფალი ვიქტორია ინდ. იმპერატორად გამოაცხადეს. განსაკუთრებულ მდგომარეობაში იყვნენ ინგლ. მოახალშენეთა კოლონიები (კანადა, ავსტრალია და ახალი ზელანდია), რ-ებმაც XIX ს. შუა წლებში მომხდარი აჯანყებების შედეგად (კანადაში 1837—38, ავსტრალიაში — 1854) საშინაო თვითმმართველობა მიაღწიეს; 1867 კანადა ბრიტ. პირველი დომინიონი გახდა. XIX ს. უკანასკნელ მეოთხედში დიდმა ბრიტანეთმა დაკარგა მსოფლიო სამრეწვ. მონოპოლია, მაგრამ, მიუხედავად ამისა, არა თუ შეინარჩუნა, არამედ მნიშვნელოვნად გააფართოვა კიდეც კოლონ. იმპერია. ბრძოლა ბ. ი-ის განსამტკიცებლად და ჯერ კიდევ დაუნაწილებელი ტერიტორიების დასაპყრობად ინგლ. საგარეო პოლიტიკის მთავარ საზრუნავს წარმოადგენდა. 80—90-იან წლებში ინგლ. კოლონიზატორებმა დაიპყრეს უზარმაზარი ტერიტორიები აფრიკის დას. და აღმ. სანაპიროებზე; სუეცის არხზე კონტროლის დაწესებით (1875), კვიპროსის დაპყრობით (1878), ეგვიპტეში გაბატონებით (1882) და ბირმის საბოლოო დაპყრობით (1885) განიმტკიცეს პოზიციები აზიასა და აფრიკაში; სისხლისმღვრელი ომების შედეგად დაამყარეს ფაქტობრივი პროტექტორატი ავღანეთზე; 1898 „იჯარის" ნიღბით ხელთ იგდეს ჩინ. ნავსადგური ვეიხაივეი და დაამთავრეს ბიულუნის (კოულუნის) ნ.-კ-ის დაპყრობა. იმპერიალიზმის ეპოქის დამდეგს დიდი ბრიტანეთი ფლობდა უზარმაზარ კოლონ. იმპერიას, რ-იც, მონოპ. ბაზრებითა და კაპიტალდაბანდებათა სფეროებით უზრუნველყოფდა მას. 1913 დამლევს ინგლ. საზღვარგარეთულ კაპიტალდაბანდებათა დაახლ. ნახევარი (1780 მლნ. გირვანქა სტერლინგი 3763 მლნ-იდან) ბ. ი-ის ქვეყნებზე მოდიოდა. ბ. ი. რთული, ფართოდ განშტოებული პოლიტ.-ეკონ. სისტემა იყო, რ-ის ყველა წევრი მჭიდროდ იყო დაკავშირებული მეტროპოლიასთან და მას ემორჩილებოდა. მეტროპოლიის მხრივ დიდი წინააღმდეგობის მიუხედავად, ბ. ი-ის ქვეყნებში (განსაკუთრებით ინგლ. მოახალშენეთა კოლონიებში და ინდოეთში) ვითარდებოდა მრეწვ., ყალიბდებოდა ეროვნ. ბურჟუაზია და პროლეტარიატი. ბ. ი-ში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის განვითარებაზე დიდი ზემოქმედება მოახდინა რუს. 1905—07 რევოლუციამ. XX ს. I მეოთხედში შეიქმნა ბ. ი-ის დომინიონები: ავსტრალ. კავშირი (1901), ახალი ზელანდია (1907), სამხრ. აფრ. კავშირი (1910), ნიუფაუნდლენდი (1917). საიმპერიო კონფერენციებზე ბ. ი-ის საგარეო პოლიტიკისა და თავდაცვის საკითხების განხილვაში დომინიონების მთავრობათა მოწვევა დაიწყეს, ხოლო დომინიონების კაპიტალისტები ინგლ. კაპიტალისტებთან ერთად მონაწილეობდნენ ბ. ი-ის კოლონიების ექსპლუატაციაში. ვ. ი. ლენინის განსაზღვრით, ეს იყო დომინიონების მონაწილეობა მეტროპოლიის იმპერიალიზმში. XIX ს. დასასრულიდან განსაკუთრებული მნიშვნელობა მოიპოვა ინგლ.-გერმ. იმპერიალ. წინააღმდეგობებმა (მ. შ. კოლონ. და საზღვ. მეტოქეობამ), რამაც მთავარი როლი ითამაშა I მსოფლიო ომის (1914—18) გაჩაღებაში. ბრიტანეთთან ერთად ომში ავტომატურად ჩაებნენ მისი დომინიონებიც. ომმა დაარღვია ბ. ი-ში არსებული სამეურნეო კავშირები და დააჩქარა დომინიონების ეკონ. განვითარება. დიდი ბრიტანეთი იძულებული გახდა ეცნო მათი უფლებები დამოუკიდებლად წარემართათ თავიანთი საგარეო პოლიტიკა. დომინიონები და ინდოეთი მონაწილეობდნენ ვერსალის საზავო ხელშეკრულების დადებაში (1919). ეს იყო მათი პირველი გამოსვლა მსოფლიო ასპარეზზე. დომინიონები დამოუკიდებელ წევრებად შევიდნენ აგრეთვე ერთა ლიგაში. I მსოფლიო ომის შედეგად ბ. ი. კიდევ უფრო გაფართოვდა. მასში შევიდა სამანდატო ტერიტორიები: დიდი ბრიტანეთისა (ერაყი, პალესტინა, ტრანსიორდანია, ტანგანიიკა, ტოგოსა და კამერუნის ნაწილი), სამხრ. აფრ. კავშირისა (სამხრ.-დას. აფრიკა), ავსტრალ. კავშირისა (ახალი გვინეის ნაწილი და მისი მოსაზღვრე ოკეანეთის კ-ები) და ახალი ზელანდიისა (დას. სამოას კ-ები). გაფართოვდა და განმტკიცდა ინგლ. პოზიციები ახლო და შუა აღმოსავლეთში, სადაც ბევრი სახელმწიფო (მაგ., არაბეთის ნ.-კ-ის სახელმწიფოები) ფორმალურად თუმცა არ შედიოდა ბ. ი-ის შემადგენლობაში, მაგრამ სინამდვილეში დიდი ბრიტ. ნახევარკოლონიას წარმოადგენდა. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. ზემოქმედებით კოლონიებსა და დამოკიდებულ ქვეყნებში დაიწყო მძლავრი ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, ბ. ი. კრიზისმა მოიცვა. 1918—22, 1928—33 მასობრივი ანტიკოლონ. გამოსვლები ხდებოდა ინდოეთში; 1919 ავღ. ხალხის ბრძოლამ აიძულა ინგლისი ეცნო ავღ. დამოუკიდებლობა; 1921 ირლანდიამ შეიარაღებული ბრძოლით მიიღო დომინიონის სტატუსი (ბრიტ. შემადგენლობაში დარჩა მხოლოდ ირლ. ჩრდ. ნაწილი — ოლსტერი), 1949 კი იგი დამოუკიდებელ რესპუბლიკად გამოცხადდა. 1922 ინგლისმა ფორმალურად ცნო ეგვ. დამოუკიდებლობა. 1930 ძალა დაკარგა ინგლ. მანდატმა ერაყზე, მაგრამ კაბალურ „სამოკავშირეო ხელშეკრულებათა" მეშვეობით ეგვიპტესა და ერაყში ფაქტობრივ ბატონობას კვლავ ინგლისი ინარჩუნებდა. 1926 საიმპერიო კონფერენციამ და ე. წ. *უესტმინსტერის სტატუტმა* (1931) ოფიციალურად აღიარა დომინიონების სრული დამოუკიდებლობა საგარეო და საშინაო პოლიტიკაში. ეკონომიკურად კი ისინი (გარდა კანადისა, რ-იც უფრო და უფრო ხდებოდა აშშ-ზე დამოკიდებული) ძირითადად მეტროპოლიის აგრ. სანედლეულო დანამატებად რჩებოდნენ. ბ. ი-ის ქვეყნები (გარდა კანადისა) დიდი ბრიტ. მიერ 1931 შექმნილ სასტერლინგო ბლოკში შევიდნენ. 1932 ოტავის შეთანხმებებით დაწესდა საიმპერიო პრეფერენციების სისტემა. მეტროპოლია ძირითადად ჯერ კიდევ ინარჩუნებდა კონტროლს დომინიონების საგარეო პოლიტიკაზე. 1933 ნიუფაუნდლენდი, რ-საც დომინიონის სტატუსი წაერთვა, ინგლ. გუბერნატორის გამგებლობას დაექვემდებარა. ბ. ი-ის კრიზისი გაამწვავა 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა. იმპერიის ქვეყნებში იჭრებოდა ამერ., იაპ. და გერმ. კაპიტალი. ბ. ი-ის ყველა ქვეყანაში გავრცელდა „საიმპერიო თავდაცვის" ერთიანი სისტემა, რ-იც მოიცავდა სამხ. ბაზებს სტრატეგიულად მნიშვნელოვან პუნქტებში (გიბრალტარი, მალტა, სუეცი, ადენი, სინგაპური და სხვ.). ამ ბაზებს ინგლ. იმპერიალიზმი კოლონ. ბატონობის შენარჩუნებისათვის და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ ბრძოლაში იყენებდა. ბ. ი-ის კრიზისი უაღრესად გამწვავდა II მსოფლიო ომის (1939—45) წლებში. შეირყა დიდი ბრიტ. პოზიციები სამხრ.-აღმ. აზიაში. იმპერიის ქვეყნებში ანტიკოლონ. მოძრაობა გაიშალა. II მსოფლიო ომის შედეგებმა, ფაშისტური ბლოკის სახელმწიფოების განადგურებამ, მსოფლიო სოციალ. სისტემის შექმნამ, იმპერიალიზმის პოზიციების საერთო დასუსტებამ არნახულად გააძლიერა კოლონ. ხალხების ბრძოლა თავისუფლებისათვის. დაიწყო იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის რღვევის პროცესი. ინგლ. ყველა ცდამ შეენარჩუნებინა კოლონ. იმპერია, მარცხი განიცადა. თუ 1945 კოლონიების მოსახლ. რიცხვი დაახლ. 432 მლნ. იყო 1970-ისთვის ის მხოლოდ 10 მლნ. შეადგენდა.

ბ. ი-ის ნაცვლად მის ადგილზე წარმოიშვა ე. წ. ბრიტანეთის *ერთა თანამეგობრობა*.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., [Статьи о британском владычестве в Индии и об Индийском национальном восстании], Соч., 2 изд., т. 9, 12; Датт Р. П., Кризис Британии и Британской империи, пер. с англ., М., 1959; Лемин И. М., Обострение кризиса Британской империи после второй мировой войны, М., 1951; Распад Британской империи, М., 1964. *რ. სიკინჭილაშვილი.*

**ბრიტანეთის კოლუმბია** (British Columbia), პროვინცია დას. კანადაში. მოიცავს აგრეთვე კ. ვანკუვერს, დედოფალ შარლოტას კ-ებსა და სხვ.; ფართ. 948,7 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 2247 ათ. კაცი (1972). ადმ. ც. — ქ. ვიქტორია. ბ. კ-ის ტერიტ. თითქმის მთლიანად მთიანია. ჰავა ზომიერი, შიდა რ-ნებში — კონტინენტური, სანაპიროზე — ზღვისა. ნალექები 300—2400 *მმ*-ზე მეტი წელიწადში. ბ. კ-ის წილად მოდის მთელი ქვეყნის თუთიისა და ტყვიის მოპოვების დაახლ. 1/2, მოლიბდენის — 4/5, სპილენძის — თითქმის 1/3, ნახერხი მასალის წარმოების — დაახლ. 1/2, ცელულოზა-ქაღალდის მრეწვ. პროდუქციის — 1/3. განვითარებულია ფერადი მეტალურგია, მანქანათმშ. (განსაკუთრებით გემთმშენებლობა), ქიმ., კვების მრეწველობა. სოფ. მეურნ. უმთავრესად საგარეუბნო ხასიათისაა (სარძევე მეცხოველეობა, მებოსტნეობა, მეხილეობა). წყნარი ოკ. სანაპირო თევზჭერისა და თევზსაკონსერვო მრეწვ. მნიშვნელოვანი რ-ნია. მთავარი ნავსადგურებია ვანკუვერი და ვიქტორია.

**ბრიტანეთის კუნძულები,** არქიპელაგი ჩრდ.-დას. ევროპაში, ჩრდილოეთის ზღვასა და ატლანტის ოკეანეს შორის. ფართ. დაახლ. 325 ათ. $კმ^2$. ბ. კ-ის შემადგენლობაში შედის ორი დიდი კუნძული — დიდი ბრიტანეთი და ირლანდია; არქიპელაგები: ჰებრიდის კ-ები, ორკნის კ-ები, შეტლანდის კ-ები, აგრეთვე კ-ები ანგლსი, მალი, მენი, სკაი და სხვ. ბ. კ-ს ზოგჯერ მიაკუთვნებენ ნორმანდიის კ-ებსაც, როგორც დიდი ბრიტ. მიწებს, თუმცა ეს კ-ები საფრ. სანაპიროებთან მდებარეობენ. ბ. კ-ზეა ორი სახელმწიფო — დიდი ბრიტანეთი და ირლანდია.

**ბრიტანეთის მუზეუმი** (British Museum), მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი მუზეუმი ლონდონში. დაარსდა 1753, გაიხსნა 1759. შენობა აგეს 1823—47 (არქიტ. რ. სმერკი), სამკითხველო დარბაზი — 1854—57 (არქიტ. ს. სმერკი). ბ. მ-ში და-



ბრიტანეთის მუზეუმის შენობა. ლონდონი. 1823—47 არქიტ. რ. სმერკი.

ცული მასალიდან აღსანიშნავია პირველყოფილი ხელოვნ. ნიმუშები (უმთავრესად ბრიტ. კ-ებიდან); ძვ. ეგვ. და მესოპოტამიის კულტ. ძეგლები (მ. შ. *როზეტის ქვა*, ქ. ურის სიძველენი, რელიეფები ასურნასირფალ II-ის სასახლისა ქალხუში და ასურბანიფალის სასახლისა ნინევიაში); ჰალიკარნასის მავზოლეუმის და პართენონის ქანდაკებები ძვ. საბერძნეთიდან; კამეებისა და ლარნაკების კოლექციები ძვ. რომიდან; ევრ., აზიისა და აფრ. შუა საუკ. ხელოვნ. ნიმუშები (მ. შ. არაბ., ირან. და შორეული აღმოსავლეთის კერამიკა, ბენინის ბრინჯაო), გრავიურების, ნახატების, კერამიკის, მონეტების, მედალიონების უმდიდრესი კოლექცია; აფრ., ამერ., ოკეანიის მდიდარი ეთნოგრ. მასალა და სხვ. ბ. მ-ის ეროვნ. ბ-კა მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ბ-კაა (დაარსდა 1753). მის ფონდებში 1969-ისთვის იყო 7 მლნ. ნაბეჭდი წიგნი, 200 ათ. ხელნაწერი ევრ. ენებზე, 250 ათ. ნაბეჭდი წიგნი და 38 ათ. ხელნაწერი აღმოსავლურ ენებზე, აგრეთვე 500 ათ. გეოგრ. რუკა, ნოტები (1 მლნ-მდე ცალი). ბ-კასთან არსებობს მეცნ. და გამოგონებათა საცნობარო ეროვნ. ბ-კა, რ-იც 20 ათ. სამეცნ. და ტექ. ჟურნალს იღებს და 110 ათ. ტომი (11 მლნ. ერთეული) პატენტი აქვს ბ. მ-ის ბ-კის ყოველწლ. ნამატია 1 მლნ. დაცვითი ერთეული. ბ-კის 6 სამკითხველო დარბაზში 670 სამკითხველო ადგილია. აქ უმუშავნიათ კ. მარქსს, ფ. ენგელსს, ვ. ი. ლენინს.

**ბრიტანეთის ტრედ-უნიონთა კონგრესი**

წევრთა რაოდენობა

| წელი | კაცი | ტრედუნიონი |
|---|---|---|
| 1868 | 118 ათ. | — |
| 1913 | 2,2 მლნ. | 207 |
| 1920 | 6,5 მლნ. | 215 |
| 1928 | 3,9 მლნ. | 196 |
| 1960 | 8,1 მლნ. | 183 |
| 1969 | დახლ. 9 მლნ. | 169 |
| 1975 | 10 მლნ. მეტი | 140 |

**ბრიტანეთის რადიომაუწყებლობის კორპორაცია** (British Broadcasting Corporation — BBC — ბი-ბი-სი), დაარსდა 1927 (კონტროლს უწევს ინგლ. მთავრობა). სარგებლობს რადიომაუწყებლობის მონოპ. უფლებით დიდი ბრიტ. მთელ ტერიტორიაზე. ტელევიზიის სფეროში მას კონკურენციას უწევენ კერძო კომპანიები. ბი-ბი-სი საზღვარგარეთისათვის რადიომაუწყებლობას ეწევა 38 ენაზე. გადაცემები სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების შესახებ მტრული იდეოლოგიური მიმართულებისაა.

**ბრიტანეთის სამხრეთ აფრიკის კომპანია** (British South Africa Company), ინგლისის სააქციო საზ-ბა. 1888—89 დააარსა ფინანს. მაგნატების ჯგუფმა ს. როდსის მეთაურობით. აქტიურად მონაწილეობდა აფრ. ხალხთა კოლონიზაციაში (90-იანი წწ.). 1889 ქარტიის საფუძველზე კომპანია 1924-მდე მართავდა სამხრ. და ჩრდ. როდეზიის ტერიტორიებს. შემდეგ ადმ. ფუნქციები კომპანიისაგან ინგლ. მთავრობამ შეისყიდა. კომპანია სარგებლობდა წიაღისეულის დამუშავების მონოპ. უფლებებით სამხრ. როდეზიასა (1933-მდე) და ჩრდ. როდეზიაში (1964-მდე). როცა როდეზია დამოუკიდებელ სახელმწიფოდ — ზამბიად გამოცხადდა, კომპანია მიწისა და პლანტაციების დიდი მესაკუთრე იყო, ფლობდა საფინანსო, სამრეწვ., კომერც. და სატრანსპ. საწარმოებს. 1965 ამ კომპანიამ სხვა კომპანიებიც გააერთიანა, რის საფუძველზეც წარმოიქმნა ახ. საინვესტიციო ფირმა „ჩარტერ კონსოლიდეიტედი“.



«ბრიტანიკა». 1959 წ.

**ბრიტანეთის ტრედუნიონთა კონგრესი** (ბტკ; British Trade Union Congress — BTUC), პროფკავშირული მოძრაობის ხელმძღვანელი ორგანო ინგლისში, შეიქმნა 1868 მანჩესტერში პროფკავშირთა ყრილობაზე. თავის საქმიანობაში ხელმძღვანელობს „კლასობრივი ჰარმონიის“ — ბურჟ. და პროლეტარიატის თანამშრომლობის რეფორმისტული იდეით. ბტკ-ის პოლიტიკას ძირითადად განსაზღვრავენ უმსხვილესი ტრედუნიონების მემარჯვენე ლიდერები. ბტკ-ის აღმას. ორგანოა გენ. საბჭო (1869 — 1921 — საპარლამენტო კომიტეტი), რ-საც ირჩევენ ბტკ-ის ყოველწლ. კონგრესებზე. XX ს. 60-იანი წლებიდან გენ. საბჭოში გადიდდა ბტკ-ის მემარცხენე ფრთის წარმომადგენელთა რიცხვი. ბტკ იდეურად და ორგანიზაციულად მჭიდროდ არის დაკავშირებული ლეიბორისტულ პარტიასთან. 1945 შევიდა *პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციაში* (პმფ), მაგრამ 1949 ამერ. პროფკავშირებთან ერთად გამოვიდა პმფ-იდან და შექმნა ე. წ. *თავისუფალ პროფკავშირთა საერთაშორისო კონფედერაცია*.



ბ. ბრიტენი.

**ბრიტანეთის ფოლადის კორპორაცია** (British Steel Corporation), დიდი ბრიტ. და ევრ. უდიდესი მეტალ. კომპანია. დაარსდა 1967 ივლ. ლეიბორისტული მთავრობის მიერ ჩატარებული დიდი ბრიტ. შავი მეტალ. საწარმოების ნაციონალიზაციის შედეგად. წარმოების მოცულობით იგი მხოლოდ ამერიკულ მონოპოლიას *„იუნაიტიდ სტეიტს სტილს“* ჩამორჩება. 1969 მონოპოლიაზე მოდიოდა ევრ. კაპიტალისტური ქვეყნების ფოლადის წარმოების 20%-ზე მეტი. ბ. ფ. კ-ს ეკუთვნოდა (1970) დიდი ბრიტ. რკინის მადნის მოპოვების 90%, თუჯის წარმოების — 95% და ფოლადის — 93%. მონოპოლია ფოლადის ნაგლინის, თხელფურცლოვანი და თეთრი თუნუქის ძირითადი მწარმოებელია. ბ. ფ. კ-ის საშ. წლიური ბრუნვა 1 მლრდ. გირვ. სტერლინგს აღემატება. ფოლადის წარმოებამ 25,0 მლნ. ტ მიაღწია. კომპანიის საწარმოებში დასაქმებულია ინგლ. მეტალ. მრეწვ. მუშათა 80%.

**„ბრიტანიკა“** (Encyclopaedia Britannica), „ბ რ ი ტ ა ნ უ ლ ი ე ნ ც ი კ ლ ო პ ე დ ი ა“, ერთ-ერთი უძველესი უნივერსალური ენციკლოპედია მსოფლიოში. პირველი გამოც. (3 ტ.) გამოვიდა 1768—71 ედინბურგში. საუკეთესოდ ითვლება მე-11 გამოცემა (1910—11, 29 ტ.). 1929 გამოვიდა მე-14 გამოც. (24 ტ.), რ-ის შემდეგ იწყება „ბ-ის“ გამოცემა ე. წ. მუდმივი გადახედვის სისტემით (continuous revision); ყოველწლიურად, გადაბეჭდვისას, ხდება სტატიათა უმნიშვნელო ნაწილის განახლება. „ბ-ში“ მიმოხილვითი სტატიები ჭარბობს, ამის გამო მისი სიტყვანი შედარებით მცირეა (საშუალოდ 40 ათ. ტერმინი). „ბ.“ დაახლ. 50 ქვეყნიდან იწვევს მეცნიერებს ავტორებად. ისტ., ფილოს., პოლიტიკის ბევრი საკითხი ანტიკომუნიზმის პოზიციიდან შუქდება. XX ს. დამდეგიდან დაიწყო ინგლ.-ამერ. თანამშრომლობა „ბ-ის“ გამოსაცემად და იგი ფაქტობრივად ბრიტანულ-ამერ. ენციკლოპედიად იქცა. 40-იანი წლებიდან „ბ-ს“ ჩიკაგოში გამოსცემს კომპანია „ბრიტანული ენციკლოპედია“, ხოლო ლონდონში შენარჩუნებულია „ბ-ის“ განყ-ბა. 1938-იდან გამოდის წელიწდეული „Britannica book of the years...“ (ცალ-ცალკე ამერ. და ინგლ. გამოცემები). 1947 გამოვიდა „ბ-ის“ დამატებითი 4 ტომი, მიძღვნილი ძირითადად 1937—46 მოვლენებისადმი. 1964 გამოვიდა „ბ-ის“ მორიგი გამოცემა (23 ტ. და საძიებელი), 1968, „ბ-ის“ 200 წლისთავზე, საიუბილეოდ გამოიცა 3 ტომი, რ-იც შეიცავს დიდ სტატიებს ცოდნის სხვადასხვა სფეროდან. 1974 გამოვიდა „ბ-ის“ მე-15 გამოცემა (30 ტომად).

**ბრიტები** (ლათ. მხ. რ. Britto, შესაძლებელია ძვ. კელტ. ფუძიდან Britt, ინგლ. Brythons), კელტური ტომები, ბრიტ. ძირითადი მოსახლეობა ძვ. წ. VIII— ახ. წ. V სს-ში. ჰქონდათ თემურ-გვაროვნ. წყობილება, რ-ის გადმონაშთები შემორჩათ რომაელთა ბატონობის ხანაშიც (I ს. ძვ. წლები — V ს. დასაწყისი). იბრძოდნენ რომაელთა ბატონობის წინააღმდეგ. ანგლოსაქსთა მიერ ბრიტ. დაპყრობის ხანაში (V—VI სს.) ბ-ის ნაწილი შემუსრეს, ნაწილი მონებად და *ლეტებად* აქციეს, ნაწილი კი უელსში, შოტლანდიასა და არმორიკის ნ-კ-ზე (თანამედროვე ბრეტანი) გაიხიზნა. ბრიტანეთში დარჩენილი ბ. მომავალი ინგლ. ეროვნების ერთ-ერთი შემადგენელი ელემენტი გახდნენ.

**ბრიტენი** (Britten) ბენჯამინ (დ. 22. XI. 1913, ლოუსტოფტი, ინგლისი), ინგლ. კომპოზიტორი, პიანისტი, დირიჟორი და მუს. მოღვაწე, თანამედროვე ინგლ. მუსიკის თვალსაჩინო წარმომადგენელი. 1929—33 სწავლობდა ლონდონის სამეფო მუს. კოლეჯში. მისი პედაგოგები იყვნენ ა. ბენჯამინი (ფორტეპიანო) და ჯ. აირლენდი (კომპოზიცია). შემოქმედებით ასპარეზზე გამოვიდა 1934. ბ. მუს. ხელოვნების ყველა ჟანრში მოღვაწეობს. მაგრამ განსაკუთრებით აღსანიშნავია მისი მუს.-დრამატურგიული ნიჭი. მის სახელთან დაკავშირებულია ინგლ. მუს. თეატრის აღორძინება. აღსანიშნავია ბ-ის ოპერები: „პიტერ გრაიმსი“ (1945), „ალბერტ ჰერინგი“ (1947), „ზაფხულის ღამის სიზმარი“ (1959) და სხვ.; საბავშვო ოპერა „მოდით, შევქმნათ ოპერა“ (1949), კამერული ოპერა „ჭანჭიკის შემობრუნება“ (1954), ჯ. გეისა და ჯ. პეპუშის ბალადურ-კომ. „მათხოვრის ოპერის“ რედაქცია (1948); აგრეთვე ბალეტები „დივერტისმენტი“ (როსინის მუსიკის მიხედვით, 1941) და „პაგოდების პრინცი“ (1957). საინტერესოა ბ-ის ვოკალურ-სიმფ. („ბალადა გმირებზე“, 1939; „სამხედრო რეკვიემი“, 1961) და საორკესტრო („ვარიაციები ფრენკ ბრიჯის თემაზე“, 1937; „სამგლოვიარო სიმფონია“, 1940) ნაწარმოებები, ინსტრუმ. კონცერტები, კამერულ-ინსტრუმ. პიესები და ვოკალური ციკლები, თეატრ. და კინომუსიკა. ბ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ეროვნულობა, ფსიქოლოგიზმი. მუს.-გამომსახველ ხერხთა მრავალფეროვნება. კომპოზიტორი გატაცებულია ექსპრესიონისტული ესთეტიკით. მიმართავს მძაფრ პოლიტონალურ ჰარმონიებს, საორკესტრო ეფექტებს, მაგრამ ბეჯითი გამოსახულება მათთან ყოველთვის ნაწარმოების შინაარსს, ფსიქოლ. ქვეტექსტებს, იდეურ-მხატვრულ კონცეფციას ექვემდებარება.

**ბრიტიათი** (ბ რ ი ტ ა ე ვ ი) ელბიზდიყო ცოფანის ძე [10 (22) III. 1881, სოფ. დალაგყაუ, ვლადიკავკაზის ოლქი, — 25. IX. 1923, ვლადიკავკაზი, ახლანდ. ქ. ორჯონიკიძე], ოსი მწერალი და საზ. მოღვაწე; ოსური დრამატურგიის ფუძემდებელი. 1905—1907 რევოლუციაში მონაწილეობისათვის ოსეთიდან გადაასახლეს. ავტორია პოპულ. პიესებისა „რუსეთში ნამყოფი“ (1902), „შერცხვენას სიკვდილი სჯობს“ (1903), დრამებისა „ხაზბი“ (1905—07, გამოც. 1947), „ორი და“ (1908, გამოც. 1922, ასახავს მთიელი ქალის ცხოვრებას, ბრძოლას ძვ. ადათ-წესების წინააღმდეგ); ოსური ხალხ. სიტყვიერების მოტივებზე შექმნა ტრაგედია „ამრანი“ (1913—23, გამოც. 1927).

*თხზ.*: Равзаргæ уацмыстæ Цхинвал, 1963; Уацмыстæ Дзæуджыхъæу, 1947.

*ლიტ.*: Д ж у с о е в Н. Г., Елбасдуко Бритаев, Цхинвали, 1963; Очерк истории осетинской советской литературы, Орджоникидзе, 1967.

**„ბრიტიშ ლეილენდ მოტორ კორპორეიშნ“** (British Leyland Motor Corporation), იხ. *საავტომობილო მონოპოლიები*.

**„ბრიტიშ პეტროლეუმ კომპანი“** (British Petroleum Company), იხ. *ნავთობის მონოპოლიები*.

**ბრიუგე** (ფლამანდ. Brugge, სიტყვასიტყვით — ხიდი; ფრანგ. Bruges), ქალაქი ბელგიაში, დას. ფლანდრიის პროვ. ადმ. ცენტრი. 119,5 ათ. მცხ. (1973). საზღვ. ნავსადგური (ავანპორტები ჩრდილოეთის ზღვაზე — ზებრიუგე და ოსტენდე), სანაოსნო არხების (ბ. — ზებრიუგე, ბ. — ოსტენდე, ბ. — გენტი) კვანძი. ლითონდამუშავება, გემთმშენებელი, საფეიქრო, კვების მრეწველობა, მაქმანების ძველისძველი წარმოება. ტურიზმის ცენტრი.

ბ. იხსენიება VII ს-იდან. X ს-ში ბ. ტიპური შუა საუკ. ქალაქია. XI ს. დასასრულიდან იყო ფლანდრიის გრაფების რეზიდენცია. ბ. მნიშვნელოვან სავაჭრო გზაჯვარედინზე მდებარეობდა. XI — XIII სს. ევროპაში ამჯული ხელოსნობის, საერთაშ. ვაჭრობისა და საკრედიტო ოპერაციების ერთ-ერთ უდიდეს ცენტრად გადაიქცა. XIII ს. II ნახევარსა და XIV ს-ში ვაჭრობა უცხოელ ვაჭართა

ლური იდეალიზმის გავლენით ფიქრობდა, რომ მიზეზი, დრო, სივრცე აზროვნების ფუნქციებია და არა რეალობა. მეცნ. პროგრესი ბ-ს მორალური პროგრესის საფუძვლად მიაჩნდა.

*თხზ*.: Introduction à la vie de l'esprit, P., 1900; La modalité du jugement, P., 1897; La raison et la religion, P., 1939.

*ლიტ*.: Deschoux M., La philosophie de L. Brunschvicg, P., 1949.



ვ. ბრიუსოვი.

**ბრიუსელი** (ფრანგ. Bruxelles, ფლამანდ. Brussel), ბელგ. დედაქალაქი, ქვეყნის პოლიტ. და ეკონ. ცენტრი. მდებარეობს მდ. სენის ნაპირზე. ბრაბანტის პროვ. ადმ. ცენტრი. 1,1 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1974) — ქვეყნის მოსახლ. 10%-ზე მეტი, ძირითადად — ფლამანდელები და ვალონები.

**ქალაქის მმართველობა.** მმართველობის უმაღლესი ორგანოა კომუნალური საბჭო, რ-საც ირჩევს ქალაქის მოსახლ. 6 წლით. ბ. არის ცენტრ. ნაწილი ე. წ. დიდი ბრიუსელისა (ბ-ის აგლომერაციისა), რ-იც დაახლ. 4-ჯერ მეტია საკუთრივ ბ-ზე და შედგება 19 კომუნისაგან.

**ისტორიული ცნობა.** ბ. წყაროებში პირველად XI ს-ში მოიხსენიება VII ს. ამბებთან დაკავშირებით. XII ს. II ნახევარში იგი ბრაბანტის საჰერცოგოს ერთ-ერთი მთავარი ეკონ. ცენტრი და ჰერცოგთა რეზიდენცია იყო. *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუციის* (XVI ს.) დროს, 1576 წ. 4 სექტ., ბ-ში იფეთქა აჯანყებამ, რ-მაც ბოლო მოუღო ქვეყნის სამხრეთში ესპანელთა ბატონობას. 1585 ბ. კვლავ ესპანელებმა დაიკავეს. 1830 ბელგ. დედაქალაქი გახდა. 1914 — 18 და 1940 — 44 ოკუპირებული იყო გერმ. ჯარების მიერ. სხვადასხვა დროს ბ-ში მრავალი საერთაშ. კონფერენცია, კონგრესი და ყრილობა ჩატარდა. ბ-ში არის *ნატოს* საბჭოს მუდმივი შტაბ-ბინა (1968-იდან) და ევრ. ეკონ. გაერთიანების („საერთო ბაზრის") ცენტრ. ორგანოები.



ბრიუსელი. დიდი მოედანი (გრანდ-პლასი) და რატუშის შენობა (1401 — 55. არქიტ. ი. ვან ტინენი, ი. ვან რიისბრუკი)

**ეკონომიკა.** ბ-ის გეოგრ. მდებარეობამ განაპირობა მისი ეკონ. განვითარება. ბ. — შარლერუას არხით იგი უკავშირდება ქვეყნის ცენტრ. სამრეწვ. რაიონს, ბ. — რიუპელის არხით — მდ. შელდასა და ჩრდ. ზღვას. ევრ. უძველეს სამრეწვ. რ-ნებთან მჭიდრო კავშირის გამო იგი ქვეყნის უდიდეს სავაჭრო-სატრანსპ. და სამრეწვ. ცენტრად იქცა აქ თავს იყრის სარკინიგზო და საავტ. გზები და საერთაშ. ავიახაზები (აეროპორტი ზავენტემი)

ბ-სა და მის გარეუბნებში განლაგებულია მანქანათმშ. სხვადასხვა დარგის (უმთავრესად ელექტროტექ., სატრანსპ., პოლიგრ.), აგრეთვე საფეიქრო, სამკერვალო, კვების მრეწვ. საწარმოები. ფართო მოხმარების საგანთა (მაქმანები, ხალიჩები, საიუველირო ნაკეთობანი) კუსტ. წარმოება. ბ. ქვეყნის საკრედიტო-საფინანსო ცენტრია („გენერალური საზოგადოების" უდიდესი ბანკები, ბ-ის ბანკი, ბელგ. ძირითადი და მრავალრიცხოვანი საერთაშ. ტრესტების კანტორები).

ბრიუსელი. აეროვაგზალ «საბენას» შენობა (1954, არქიტ. მ. ბრენფო); მარჯვნივ — ცენტრალური ვაგზალი (1953, არქიტ. ვ. ორტა).



**არქიტექტურა.** ბ-ის ცენტრში შემორჩენილია შუა საუკ. რადიალურ-წრიული დაგეგმარება. XVIII—XIX სს-ში გაიყვანეს ახალი მაგისტრალები. „ქვედა ქალაქში" გრანდ-პლასის ირგვლივ ძველებური უბნები, საქმიანი ცენტრი და სავაჭრო კვარტალებია, „ზედა ქალაქში" — ანსამბლები, სასახლეები, სახელმწ. და კულტ. დაწესებულებები. ახ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: საუკუნის სასახლე (1935, არქიტ. ჟ. ვან ნეკი), ცენტრ. ვაგზალი (1953, არქიტ. ვ. ორტა), ქალაქის აეროვაგზალი (1954, არქიტ. მ. ბრენფო).

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** ბ-ში არის უნ-ტი (1834), პოლიტ. და სოც. მეცნ. უმაღლესი სკოლა, გეოგრ. ინ-ტი (დააარსა ე. რეკლიუმ), მეცნ. და ხელოვნ. აკადემია, პასტერის ინ-ტი და სხვ. სამეცნ. დაწესებულებები. მუზეუმები: ძვ. ხელოვნ., თანამედროვე ხელოვნ., ხელოვნ. და ისტ. სამეფო მუზეუმი (არქეოლ. და ეთნოგრ.), კონგოს სამეფო მუზეუმი და სხვ.

**ბრიუსელის კომუნისტური საკორესპონდენტო კომიტეტი,** შექმნეს კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა ბრიუსელში 1846 დამდეგს სხვადასხვა ქვეყნის სოციალისტთა იდეურად და ორგანიზაციულად შეკავშირების მიზნით. მის შემადგენლობაში შედიოდნენ ვ. ვოლფი, ფ. ჟიგო და სხვ. კომიტეტმა კ. მარქსის ხელმძღვანელობით კავშირი დაამყარა გერმ., საფრ., დიდი ბრიტ. და ბელგ. სოციალ. ჯგუფებთან და მუშათა მოძრაობის ცალკეულ წარმომადგენლებთან, ხელი შეუწყო ადგილებზე კომუნისტური საკორესპონდენტო კომიტეტების შექმნას. იგი დაკავშირებული იყო „სამართლიანთა კავშირის" ხელმძღვანელობასთან და ჩარტიზმის ლიდერებთან; მნიშვნელოვანი როლი შეასრულა მუშათა მოძრაობაში სექტანტური ტენდენციების წინააღმდეგ ბრძოლის საქმეში. კომიტეტის 1846 წ. 30 მარტის სხდომაზე კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მკაცრად გააკრიტიკეს ვ. *ვაიტლინგის* გამთანაბრებელი კომუნიზმი. სპეც. ცირკულარში კომიტეტმა გამოააშკარავა „ჭეშმარიტი სოციალისტის" გ. კრიგეს აშშ-ში მოღვაწეობის წვრილბურჟ. ხასიათი (იხ. „*ჭეშმარიტი სოციალიზმი*"). 1846 აგვ. ფ. ენგელსი კომიტეტის დავალებით საფრანგეთში გაემგზავრა და „ჭეშმარიტი სოციალიზმის", ვაიტლინგელობისა და პრუდონიზმის რეფორმისტული იდეების წინააღმდეგ ბრძოლა გააჩაღა. ბ. კ. ს. კ-ის საქმიანობამ ხელი შეუწყო მოწინავე მუშების გადასვლას მეცნ. კომუნიზმის პოზიციებზე და მნიშვნელოვანი როლი შეასრულა 1847 კომუნისტთა კავშირის დაარსებაში.

**ბრიუსელის კონფერენცია 1921,** ბელგიის, გერმანიის, დანიის, დიდი ბრიტანეთის, ესპანეთის, ესტონეთის, იაპონიის, იტალიის, ლატვიის, ნიდერლანდის, პოლონეთის, რუმინეთის, საფრანგეთის, შვეიცარიის, შვეციის, ჩეხოსლოვაკიის, ჩინეთის, საერთაშ. წითელი ჯვრისა და ამერიკული დახმარების ადმინისტრაციის (არა) წარმომადგენელთა კონფერენცია (მიმდინარეობდა ბრიუსელში 6—8 ოქტ.). კონფერენციის მოწვევის ოფიც. მოტივი იყო დახმარების გაწევა რუსეთისათვის, სადაც 1921 მოუსავლიანობის გამო შიმშილობა მძვინვარებდა, მაგრამ რაიმე პრაქტ. გადაწყვეტილება ამ საკითხზე ბ. კ-ს არ მიუღია ვითომდა იმის გამო, რომ არ ჰქონდა ზუსტი მონაცემები შიმშილობის მასშტაბების შესახებ. ამასთან კონფერენციის მონაწილეებმა მიიღეს ინგლ. დელეგაციის მიერ წარმოდგენილი რეზოლუცია, რ-შიც აღნიშნული იყო საბჭ. მთავრობისათვის კრედიტების მიცემის შესაძლებლობა მხოლოდ იმ პირობით, რომ მას ეცნო მეფისა და დროებითი მთავრობის ვალები. ბ. კ-ის ინიციატორებს სურდათ ესარგებლათ საბჭ. სახელმწიფოს მძიმე მდგომარეობით და აეძულებინათ მისი მთავრობა დათმობაზე წასულიყო ვალების საკითხში, დათანხმებულიყო, რომ იმპერიალისტები მის საშინაო საქმეებში ჩარეულიყვნენ. საბჭ. მთავრობამ მთელ რიგ ოფიც. დოკუმენტებსა და წარმომადგენელთა განცხადებებში ამხილა ეს გეგმა.

**ბრიუსელის კონფერენცია 1937,** ჩატარდა ბრიუსელში 3—24 ნოემბ., ჩინეთში იაპ. აგრესიასთან დაკავშირებით. მონაწილეობდნენ სსრკ, აშშ, ბელგია, საფრანგეთი, ჩინეთი, პორტუგალია, ნიდერლანდი, იტალია, დიდი ბრიტანეთი, დანია, შვეცია, მექსიკა, ბოლივია, ავსტრალია, სამხრ. აფრ. კავშირი, კანადა, ნორვეგია, ინდოეთი და ახალი ზელანდია. იაპონიამ და გერმანიამ უარი განაცხადეს ბ. კ-ში მონაწილეობაზე. ჩინ. მთავრობა მოითხოვდა იაპ. წინააღმდეგ ეკონ. სანქციების გამოყენებას. ამ მოთხოვნას მხოლოდ საბჭ. დელეგაციამ დაუჭირა მხარი. ბ. კ-მ, მართალია, დაადასტურა იაპ. მხრივ 9 სახელმწიფოს ხელშეკრულების (იხ. *ვაშინგტონის კონფერენცია 1921 — 22*) დარღვევა, მაგრამ აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. პოზიციის გამო არ მიუღია რაიმე სერიოზული ღონისძიება ჩინეთში იაპ. აგრესიის აღსაკვეთად.

**ბრიუსი** იაკობ ვილიმის ძე [1670 — 19 (30). IV. 1735, სოფ. გლინკი, ახლანდ. შჩოლკოვოს რ-ნი, მოსკ. ოლქი], სახელმწ. მოღვაწე, გენერალ-ფელდმარშალი. მეცნიერი. პეტრე I-ის თანამოღვაწე. წარმოშობით შოტლანდიელი. მონაწილეობდა ყირიმისა (1687, 1689) და აზოვის (1695 — 1696) ლაშქრობებში. 1697—98 იყო *დიდი ელჩობის* მონაწილე. ჩრდილოეთის ომში (1700—21) ძირითადად არტილ. ორგანიზაციის საქმეში ეხმარებოდა პეტრე I-ს. პოლტავის ბრძოლაში (1709) არტილერიას მეთაურობდა. 1711 პრუტის ლაშქრობაში თან ახლდა პეტრე I-ს. 1717 იყო სენატორი, ბერგ-კოლეგიისა და მანუფაქტურ-კოლეგიის პრეზიდენტი. 1721 ა. ოსტერმანთან ერთად ხელი მოაწერა ნიშტადტის ტრაქტატს, რისთვისაც გრაფის ტიტული მიიღო. 1726 სახელმწ. სამსახურიდან გადადგა. ბ. იკვლევდა მათ., ასტრონ. და ფიზ. საკითხებს. 1702 მოაწყო მოსკ. სანავიგაციო სკოლასთან არსებული ობსერვატორია. თარგმნა და წინასიტყვაობა დაურთო კ. ჰიუიგენსის წიგნს „კოსმოთეოროსს" (გამოც. 1717 და 1724). ეს ნაშრომი და მის მიერ რედაქტირებული კიპრიანოვის რუკა (1707) აშუქებდა კოპერნიკის მოძღვრების საფუძვლებს. ბ. რედაქციას უკეთებდა დედამიწის და ცის სფეროს გლობუსებს, გეოგრ. რუკებს. 1706-იდან ბ-ის გამგებლობაში იყო მოსკ. სამოქალაქო სტამბა. მას მიაწერენ მოსკოვში გამოცემულ (1709—15) ე. წ. ბრიუსის კალენდრის შედგენას. ბ-მა თავისი ძვ. ნივთების მდიდარი კოლექცია და ბ-კა მეცნ. აკადემიას უანდერძა.

**ბრიუსოვი** ვალერი იაკობის ძე [1. (13). XII. 1873, მოსკოვი, — 9. X. 1924, იქვე], რუსი საბჭ. მწერალი. 1899 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტის ისტ. განყოფილება. 1894—95 გამოსცა სამი კრებ. „რუსი სიმბოლისტები", რ-ებიც ძირითადად მისივე ნაწარმოებებისაგან შედგებოდა. ბ-ის ამ პერიოდის თხზულებებში მკვეთრად გამომჟღავნდა დას. ევრ. დეკადენტური პოეზიის ძლიერი გავლენა. XX ს. დასაწყისიდან ბ. რუს. სიმბოლიზმის აღიარებული ბელადი იყო. აქტიურად მონაწილეობდა სიმბოლისტების გამომცემლობა „სკორპიონის" საქმიანობაში. 1904—09 რედაქტორობდა ჟურნალს „ვესი". ლექსების წიგნში „Tertia Vigilia" („მესამე სახმილავი", 1900) დეკადენტური მოტივების გარდა უფრო მკაფიოდ გამოვლინდა ბ-ის პოეზიის თავისებურებანი — ისტ. თემატიკის ფილოს.-პოეტური გააზრება, ინტერესი თანადროულობის მეცნ. და სოც. პრობლემებისადმი; მეტი სისრულით გამოიკვეთა ურბა-

ნისტული მოტივები (კრებ. „Urbi et Orbi" — „ქალაქსა და ქვეყანას", 1903); დაიხვეწა ბ-ის პოეტური კულტურაც. მისმა ლექსებმა კლასიკური ფორმა მიიღო („Στέφανος" — „გვირგვინი", 1906). ბ-მა შექმნა სხვადასხვა დროის ისტ. თუ მითოლ. გმირების სადიდებელი ლექსების ციკლი, ხოტბა შეასხა შრომას, შემოქმედ ადამიანს („შრომა", 1901; „კალატოზი", 1901; „ხოტბა ადამიანს", 1906 და სხვ.). პოეტი გრძნობდა მოსალოდნელ სოც. ძვრებს, რევ. გარდაუვალობას, პროლეტარიატის ძალას („ხანჯალი", 1904; „კმაყოფილთ", 1905 და სხვ.). რეაქციის წლებში ბ-ის პოეზიას კვლავ მიეძალა დეკადენტური მოტივები (კრებ. „ყვავილა ჰანგი", 1909; „აჩრდილთა სარკე", 1912). ამავე პერიოდში იგი ნაყოფიერ მეცნ.-საზ. მუშაობას ეწეოდა; აქტიურად ილაშქრობდა როგორც კრიტიკოსი („შორეულნი და ახლობელნი", 1912), მეცნიერ-ფილოლოგი, ლიტ-რის თეორეტიკოსი; თარგმნა ფრანგი პოეტები; გამოაქვეყნა ისტ. რომანები („ცეცხლოვანი ანგელოზი", 1908; „გამარჯვების საკურთხეველი", 1913), მოთხრობებისა და დრამ. სცენების კრებ. „დედამიწის ღერძი" (1907) და სხვ. I მსოფლიო ომის წლებში ბ. დაუახლოვდა მ. გორკის. თანამშრომლობდა ჟურნ. „ლეტოპისში". იგი აღფრთოვანებით შეხვდა ოქტ. რევოლუციას და საბჭ. ხელისუფლების მხარეზე დადგა. 1920 კომპარტიის წევრი გახდა; აქტიურად მონაწილეობდა საზ.-საგანმან. მუშაობაში. 20-იან წლებში ბ. ახ. პოეტური ფორმების ძიებით იყო გატაცებული [ლექსების წიგნები „შორეთი", 1922; „Mea!" („იჩქარე!"), 1924]; ლექსები უძღვნა სოციალ. რევ. ბელადს ვ. ი. ლენინს.

1916 იანვარში ბ-მა იმოგზაურა ამიერკავკასიაში, თარგმნა სომხ. პოეზიის ნიმუშები და 1916 გამოსცა სომხ. პოეზიის ანთოლოგია. იყო თბილისში (ლექსი „თბილისი", 1916). ხალხთა მეგობრობას უძღვნა ლექსი „ამიერკავკასიის ფედერაცია" (1924). ბ-ის მრავალმხრივ ლიტ.-მეცნ. მემკვიდრეობას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რუს პოეზიისათვის, კერძოდ, რუს. საბჭ. პოეზიისათვის.

*თხზ.*: Собр. соч. в семи томах, т 1—5, М., 1973—75; ლექსები, «ცისარტყელა», 1969, № 3; [წიგნში] რუსული პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1948.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1963; ტაბიძე ტ., თხზ სამ ტომად, ტ. 2 — წერილები ლიტერატურასა და ხელოვნებაზე, თბ., 1966; Брюсовские чтения, 1962, 1963, 1966 гг., Ер., 1963—68; Литературное наследство, в. 27—28, М., 1937; Максимов Д., Брюсов Поэзия и позиция, Л., 1969. *კ. გერასიმოვი.*

**ბრიუსტერი** (Brewster) დეივიდ (11. XII. 1781, ჯედბორო, როქსბროს საგრაფო, — 10. II. 1868, ალერბი, მელროუზი), ინგლ. ფიზიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1815). სწავლობდა ედინბურგში. 1838—59 კოლეჯების ხელმძღვ. და უნ-ტის პროფესორია სენტ-ენდრუსში, შემდეგ ედინბურგში. 1849-იდან მეცნ განვითარების ბრიტ. ასოციაციის პრეზიდენტი. ბ-მა აღწერა ქრომატული პოლარიზაცია ერთღერძიან და ორღერძიან კრისტალებში (1813—14), აღმოაჩინა სინათლის წრიული პოლარიზაცია (1815). არეკვლის დროს სინათლის პოლარიზაციის შესწავლისას დაადგინა კანონი, რ-საც მის პატივსაცემად *ბრიუსტერის კანონი* ეწოდა. ხელოვნური ანიზოტროპიის მქონე გარემოში აღმოაჩინა ორმაგი სხივტეხა. შუქურებისათვის შექმნა ლინზების სისტემები, გამოიგონა კალეიდოსკოპი (1817) და გააუმჯობესა სტერეოსკოპი. ბ. ი. ნიუტონის კაპიტ. ბიოგრაფიის ავტორია.

*თხზ.*: Treatise on optics, L., 1831.

**ბრიუსტერის კანონი,** ოპტიკის ერთ-ერთი ძირითადი კანონი, რ-იც გამოხატავს დამოკიდებულებას დიელექტრიკის გარდატეხის მაჩვენებელსა და სინათლის ან რადიოტალღების იმ დაცემის კუთხეს შორის, რ-ისთვისაც დიელექტრიკის ზედაპირიდან არეკვლილი სხივი სრულადაა პოლარიზებული; დაადგინა დ. *ბრიუსტერმა.* (1815). ბ. კ. გამოისახება ასე: $tg\,\varphi = n$ (1). $\varphi$ კუთხეს ეწოდება ბრიუსტერის კუთხე; $n$ გარდატეხის მაჩვენებელია. სინათლის გარდატეხის კანონის თანახმად, $\frac{\sin\varphi}{\sin r} = n$ (2), სადაც $r$ სხივის გარდატეხის კუთხეა. (1) და (2) კანონებიდან მიიღება: $\cos\varphi = \sin r$, ე. ი. $\varphi + r = 90°$. მაშასადამე, როდესაც დაცულია ბ. კ., კუთხე არეკვლილ და გარდატეხილ სხივებს შორის 90°-ის ტოლია.

ბრიუსტერმა დაადგინა, რომ არეკვლის გზით მიღებული პოლარიზებული სინათლის $E$ ელექტრული დაძაბულობის ვექტორი ირხევა დაცემის სიბრტყის მართობულად, ე. ი. ორი გამჭვირვალე დიელექტრიკის (მაგ., ჰაერისა და მინის) გამყოფი ზედაპირის პარალელურად.



ბრიუსტერის კანონის ელემენტარული ინტერპრეტაცია: დაცემული სინათლის ტალღის $E_0$ ელექტრული ვექტორი [მისი მდგენელები — დაცემის სიბრტყეში $(E_p)_0$ და მის მიმართ პერპენდიკულარული $(E_s)_0$] დიელექტრიკში იწვევს ელექტრონების რხევებს, რომელთა მიმართულება ემთხვევა გარდატეხილი ტალღის $E_გ$ ელექტრული ვექტორის მიმართულებას. ეს რხევები გამყოფ ზედაპირზე წარმოშობს არეკვლილ ტალღას, რომელიც ვრცელდება პირველ გარემოში. წრფივად მრხევი ელექტრონი არ ასხივებს თავისი რხევების მიმართულებით და, ვინაიდან ბრიუსტერის კანონის შესრულებისას არეკვლილი და გარდატეხილი სხივები ურთიერთპერპენდიკულარულია, ამიტომ დაცემის სიბრტყეში რხევებისათვის არეკვლილი ტალღა ენერგიას არ ღებულობს, ე. ი., არეკვლილ ტალღაში $(E_s)_ა$ ელექტრული ვექტორის რხევები ხდება მხოლოდ დაცემის სიბრტყისადმი პერპენდიკულარულ სიბრტყეში.

**ბრიუხანოვი** ნიკოლოზ პავლეს ძე (პარტ. ფსევდ. ანდრეი, ანდრეი სიმბირსკი, ლიტ. ფსევდ. ნ. პავლოვი), [16 (28). XII. 1878, სიმბირსკი, — 30. VI. 1943], საბჭ. სახელმწ. და პარტ. მოღვაწე. რევ. მოძრაობაში ჩაება 1896-იდან. კომპარტიის წევრი 1902-იდან. 1903 აირჩიეს რსდმპ ყაზანის, 1906 უფის კომიტეტში. რსდმპ V ყრილობის დელეგატი (1907). 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო რსდმპ გაერთ. კომიტეტის წევრი, უფის საბჭოს თავ-რე, რსდმპ(ბ) სრულიად რუს. VII (აპრ.) კონფერენციის დელეგატი; 1917 წ. 26 ოქტ-იდან უფის გუბრევკომის წევრი. 1921 დეკ-იდან იყო რსფსრ სასურსათო საქმეთა სახ. კომისარი, ერთდროულად — წითელი არმიის მომარაგების მთავარი სამმართველოს უფროსი და შრომისა და თავდაცვის საბჭოს წევრი; 1923-იდან — სსრკ სასურსათო საქმეთა სახ. კომისარი; 1924-იდან — სსრკ ფინანსთა სახ. კომისრის მოადგილე, ხოლო 1926—30 — სახ. კომისარი. 1931—33 მუშაობდა სსრკ მომარაგების სახ. კომისრად; 1933-იდან — სსრკ სახ. მეურნ. საბჭოსთან არსებულ მოსავლიანობის განმსაზღვრელი ცენტრ. კომისიის თავ-რის მოადგილედ. საკ. კპ(ბ) XV—XVI ყრილობებზე აირჩიეს საკ. კპ(ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად.



ნ. ბრიუხანოვი.

**ბრიუხოვეცკი** ივანე მარტინის ძე (გ. 27. VI. 1668), ზაპოროჟიელ კაზაკთა ატამანი 1659—63, მარცხ. ნაპირის უკრ. ჰეტმანი 1663—68. დემაგოგიური დაპირებებით პოპულარობა მოიპოვა კაზაკთა დაბალ ფენებში, რამაც განაპირობა მისი ჰეტმანად არჩევა. პოლონეთთან ომმა და კლასობრივი ბრძოლის გამწვავებამ ბ. აიძულა რუს. მთავრობისათვის ეთხოვა მხარდაჭერა. 1665 ხელი მოაწერეს ე. წ. „მოსკოვის მუხლებს", რ-მაც დაადასტურა ბობოლა კაზაკების უფლებები და პრივილეგიები და განამტკიცა რუს. სახელმწიფოს პოზიციები უკრაინაში. შემდგომში ბ-ს საშინაო პოლიტიკამ მოსახლ. უკმაყოფილება გამოიწვია, ხოლო 1667 *ანდრუსოვოს დაზავებამ* საბოლოოდ დასცა მისი ავტორიტეტი. ხელისუფლების შესანარჩუნებლად ბ-მ ღალატს მიმართა — 1668 თებ-ში რუს. წინააღმდეგ აჯანყება დაიწყო (სურდა უკრაინა ოსმალეთისათვის გადაეცა). მოკლეს აჯანყებულმა კაზაკებმა.

**ბრიუხონენკო** სერგეი სერგის ძე [30. IV (12. V). 1890, კოზლოვი, ახლანდ. მიჩურინსკი, — 20. IV. 1960, მოსკოვი], საბჭ. ფიზიოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი. 1914 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1920—24 დაამუშავა ხელოვნური სისხლის მიმოქცევის მეთოდი, შექმნა პირველი სამასო აპარატი — ავტოჟექტორი და გამოიყენა იგი კლინიკური სიკვდილის შემდეგ ორგანიზმის გასაცოცხლებლად ძაღლებზე ჩატარებულ ცდებში. 1945—51 ამ მეთოდს იყენებდნენ ადამიანის ორგანიზმის გასაცოცხლებლად. 1965 ბ-ს (სიკვდილის შემდეგ) მიენიჭა ლენინური პრემია.

*ლიტ.*: Лапчинский А. Г., Памяти С. С. Брюхоненко, «Патология. Физиология и экспериментальная терапия», 1961, т. 5, № 3.

**ბრიჯესი** (Bridges) რობერტ სეიმურ (23. XI. 1844, უოლმერი, — 21. IV. 1930, ჩაილზუელი), ინგლ. პოეტი. ლექსების პირველი კრებ. 1876 გამოაქვეყნა. ესქილეს ტრილოგიის დაკარგული ნაწილის რეკონსტრუქციის ცდაა „ცეცხლის მომტანი პრომეთე" (1883). ასევე ანტ. სიუჟეტზეა აგებული პოემა „ეროსი და ფსიქეა" (1885), დრამა „ულისეს დაბრუნება" (1890) და სხვ. ცნობილია ბ-ის კრიტ. წერილები მილტონისა და შექსპირის შემოქმედების შესახებ. სახელი გვიან გაითქვა. 1913 გახდა ინგლ. სამეფო კარის პოეტი-ლაურეატი. 85 წლისამ გამოაქვეყნა თავისი ყველაზე ცნობილი პოემა „სილამაზის აღთქმა" (1927—29).

**ბრიჯი** (ინგლ. breeches), ერთგვარი შარვალი, მუხლს ქვევით ვიწრო, გამოყვანილი; ბ-ზე მაღალყელიან ჩექმებს იცვამენ. ჩვეულებრივ ხმარობენ ცხენოსნები.

**ბრიჯმენი** (Bridgman) პერსი უილიამ (21. IV. 1882, კემბრიჯი, მასაჩუსეტსი, — 20. VIII. 1961, რენდოლფი, ნიუ-ჰემფშირი), ამერ. ფიზიკოსი და ფილოსოფოსი. 1919—54 ჰარვარდის უნ-ტის პროფესორი. 1946 მიენიჭა ნობელის პრემია მაღალი წნევის მიღების მეთოდების გაუმჯობესების, მაღალი წნევის პირობებში სხვადასხვა ელემენტებისა და მათი შენაერთების თვისებების გამოკვლევის, მხოლოდ მაღალი წნევის პირობებში არსებული (მაგ., ყინულის ერთ-ერთი მოდიფიკაცია, ე. წ. შავი ფოსფორი) ახ. მოდიფიკაციების აღმოჩენისათვის. იკვლევდა აგრეთვე ბუნებისმეტყველების მეთოდოლოგიის პრობლემებს; კერძოდ, ბ. არის *ოპერაციონალიზმის* შემქმნელი. ამ კონცეფციის თანახმად, მეცნ. ცნების *საზრისს* განსაზღვრავს იმ ოპერაციათა (მოქმედებათა) ერთობლიობა, რ-ბიც გვაძლევს ცნების გამოყენების ან ჩამოყალიბების საშუალებას. ოპერაციები იყოფა სამ ჯგუფად: ლაბორ. ანუ ინსტრუმ., ქაღალდისა და ფანქრის და ვერბალური. მეცნ. ცნებები მხოლოდ ოპერაციონალურად განისაზღვრება, ამიტომ თუ ცნებას არავითარი ოპერაცია არ შეესატყვისება, ის უსაზრისოა და მეცნიერებამ აზროვნებიდან უნდა განდევნოს. ბ-ის პროგრამაა აიგოს მეცნიერების ოპერაციონალური ენა. განიცადა ჯ. *დიუის*, ინტუიციონიზმის და ა. *აინშტაინის* ფარდობითობის თეორიიდან გამომდინარე მეთოდოლ. შედეგების გავლენა, თუმცა თვით აინშტაინი უარყოფდა თავისი თეორიის ნათესაობას ოპერაციონალიზმთან. თავისი ფილოს. პრინციპების მიხედვით მოგვცა განზომილებათა ანალიზის სისტემ. დალაგება, სახელდობრ, ფიზ. სიდიდეებს შორის კავშირის განსაზღვრის მეთოდი მათი განზომილების მიხედვით (იხ. *განზომილებათა თეორია*).

*თხზ.*: Logic of modern physics, N. Y., 1927; The nature of some of our physical concepts, N. Y., 1952; The way things are, Camb. (Mass.), 1959; Новейшие работы в области высоких давлений, М., 1948; Физика высоких давлений, М.—Л., 1935.

*ლიტ.*: ავალიანი ს., თანამედროვე პოზიტივიზმის ბუნებისმეცნიერების ფილოსოფია, თბ., 1964; მოსიძე, ფიზიკური ცნებების საზრისიანობის ოპერაციონალური კრიტერიუმის შესახებ, «ფილოსოფიის ინ-ტის შრომები», 1962, ტ. 11. *ს. ავალიანი.*



პ. ბრიჯმენი.

**ბრიჯპორტი** (Bridgeport), ქალაქი ჩრდ.-აღმ. აშშ-ში (კონექტიკუტის შტატი), ლონგ-აილენდის სრუტის ნაპირზე. 152 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონიანად 400 ათასზე მეტი (1974). დიდი სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია მანქანათმშ. და ლითონდამუშავება (ჩარხმშენებლობა, საავიაციო, ელექტროტექ. მრეწველობა). იარაღისა (შაშხანები, ავტომატები, ტყვიამფრქვევები) და საბრძოლო მასალის წარმოების მნიშვნელოვანი ცენტრი. ქიმ. მრეწველობა. უნ-ტი. ბ. დაარსდა 1639.

**ბრიჯტაუნი** (Bridgetown), ბარბადოსის დედაქალაქი, ნავსადგური ატლანტის ოკ. ნაპირზე. 88,1 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1973). კვების მრეწველობა. გააქვთ შაქარი,

ბადაგი, რომი. საბუნკერო სადგური (ნავთობი, ქვანახშირი). ბ. კურორტია.

**ბრმა ნაწლავი,** მსხვილი ნაწლავის დასაწყისი ნაწილი. სიგრძე 6—8 *სმ,* სიგანე— 7 *სმ.* მდებარეობს მარჯვ. თეძოს ფოსოში, ყოველი მხრიდან დაფარულია პერიტონეუმით, მოძრავია. მისი ქვემო კედლიდან გამოდის *ჭიანაწლავი.* იმ ადგილას, სადაც თეძოს (წვრილი) ნაწლავი ბ. ნ-ში გადადის, ლორწოვანი გარსი წარმოქმნის ნაკეცს—ბ ა უ ჰ ი ნ ი ს ს ა რ ქ ვ ე ლ ს, რ-იც ბ. ნ-ში პერიოდულად ატარებს წვრილი ნაწლავის შიგთავსს და ხელს უშლის მის უკუმოძრაობას. ბ. ნ-ის გაგრძელებაა აღმავალი კოლინჯი (იხ. *ნაწლავები*). ბ. ნ-ის ყველაზე გავრცელებული დაავადებაა ტიფლიტი. *ვ. აბაშიძე.*

**ბრმა ჭაური,** ვერტ. გვირაბი, რ-საც მიწის ზედაპირზე უშუალო გამოსასვლელი არა აქვს. ხშირად მისი დანიშნულებაა მაღაროს ქვედა ჰორიზონტების მომსახურება. ბ. ჭ-ში მოწყობილია მექან. შახტის ამწე. ბ. ჭ-ს ბ რ მ ა შ ა ხ ტ ს ა ც უწოდებენ.

**ბრნო** (Brno), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, მდ-ების სვიტავისა და სვრატკის შესართავთან, ჩეხია-მორავიის მაღლობისა და სამხრ. მორავიის ვაკის შესაყარზე. 354 ათ. მცხ. (1974). მოსახლ. რაოდენობით ქვეყნის მეორე ქალაქი (პრაღის შემდეგ).

ბ. პირველად იხსენიება XI ს-ში როგორც ციხე-დარბაზი. XI ს. ბოლოდან იყო პრჟემისლოვიჩების საუფლისწულო სამთავროების ცენტრი, XII ს-იდან მორავიის მარკგრაფის რეზიდენცია. 1243 მიიღო „სამეფო თავისუფალი ქალაქის" პრივილეგიები. ჩეხიის მიწებზე ჰაბსბურგთა ბატონობის დროს (1526—1918) იყო მორავიის ადმ., სამეურნეო და კულტ. ცენტრი. XIX ს. ბოლოდან გახდა მუშათა მოძრაობის ერთ-ერთი მთავარი კერა. 1899 ბ-ში (გერმანულად ბრიუნი), ავსტრ. ს.-დ. პარტიის ყრილობაზე მიიღეს *ბრიუნის პროგრამა.* 1918-იდან ბ. ეკუთვნის ჩეხოსლოვაკიას. 1945 წ. 26 აპრ. საბჭ. არმიამ გაათავისუფლა გერმ. ფაშისტთა ოკუპაციისაგან.

ბ. ქვეყნის ერთ-ერთი წამყვანი ეკონ. ცენტრია. მის ეკონ. ზრდას ხელი შეუწყო გეოგრ. მდებარეობამ, არანაკლები მნიშვნელობა ჰქონდა ადგილ. ქვანახშირის საბადოთა დამუშავებას. ბ. დიდი სატრანსპ. კვანძია (რკინიგზის 6 ხაზი). ქვეყნის მეორე (პრაღის შემდეგ) მანქანათსაშ. ცენტრი, წამყვანია მძიმე მანქანათმშენებლობა. მთავარი პროდუქციაა: ქიმ. მოწყობილობა, ტურბინები, ელექტროტექ. ნაწარმი, ჩარხები, ბურთულსაკისრები, ტრაქტორები, საანგარიშო მანქანები, ზუსტი ხელსაწყოები. განვითარებულია საფეიქრო (უმთავრესად შალის), კვების, ხის დასამუშ., ავეჯის, ცემენტის მრეწვ., პოლიგრ. საქმე. ბ-ში ყოველწლიურად იმართება საერთაშ. სამრეწვ. ბაზრობა. მისი მთავარი პავილიონები აშენებულია 1926—28 წლებში. ბ-ში არის ჩეხოსლ. მეცნ. აკად. ფილიალი, ი. პურკინეს სახ. უნ-ტი, ლ. იანაჩეკის სახ. მუს. ხელოვნ. აკადემია. მორავიის, სამხატვრო-სამრეწვ., ეროვნ., ტექნიკური, ქალაქისა და სხვ. მუზეუმები. ავგუსტინელთა მონასტერში ატარებდა ცდებს ბუნებისმეტყველი გ. *მენდელი.*

ბ-ს ცენტრშია ქალაქის ისტ. ნაწილი. ჩრდ.-აღმ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში სამრეწვ. რ-ნებია (ჟიდენიცე, კრალოვო-პოლე, ლიშენი, გუსოვიცე და სხვ.). ბორცვზე აღმართული შპილბერკის ციხე-დარბაზის (XIII—XVIII სს.) აღმ-ით მდებარეობს ძვ. ქალაქის რ-ნები, ბაზრები. შემორჩენილია პეტრე-პავლეს გოტიკური ტაძარი (XIII—XX სს.), წმ. იაკუბის (XIII—XVI სს.), წმ. ტომაშის (XIV—XVII სს.), წმ. იანის (XIV—XVIII სს.) ეკლესიები, რატუშა (XIII—XVI სს.), რენესანსული საცხოვრ. სახლები, ბაროკოს სტილის სასახლეები, ეკლესიები, მონასტრები, შადრევნები და სხვ. 1945 შეიმუშავეს ბ-ს გენ. გეგმა; შეიქმნა ახ. რ-ნები (ლესნა, იულიანოვი, ახალი ბ.), საზ. დანიშნულების ნაგებობანი (სასტუმრო „ინტერნაციონალი", საოპერო თეატრი), ადმ. დანიშნულების შენობები და საერთაშ. სამრეწვ. ბაზრობის ახ. პავილიონები.



ი. ბროდსკი.



პ. ბროვკა.



ლ. ბროილი.



ბრნო. საერთაშორისო სამრეწველო ბაზრობის შენობათა კომპლექსი.

**ბროდელი** (Braudel) ფერნან (დ. 24. VIII. 1902, ლიუმევილი, მეზის დეპარტამენტი), ფრანგი ისტორიკოსი. 1948-იდან ისტ. კვლევის ფრანგ. ცენტრის ხელმძღვანელი. 1949-იდან კოლეჟ დე ფრანსის პროფესორი. 1956-იდან უმაღლესი ცოდნის პრაქტ. სკოლის VI (ეკონ. და სოც. მეცნიერებათა) სექციის გამგე. ჟურნ. „Annales. Économies, Sociétés, Civilisations" რედაქტორი. თავის მთავარ შრომებში XVI—XVIII სს. დას. ევრ. სოც.-ეკონ. ისტორიის შესახებ დაწვრილებით განიხილავს ვაჭრობისა და ფულადი მიმოქცევის საკითხებს, დიდ ადგილს უთმობს სოც. პროცესების განვითარებაზე გეოგრ. გარემოს ზემოქმედების ფაქტორს.

*თხზ.*: Civilisation matérielle et capitalisme. XV—XVIII siècles, P., 1967; Écrits sur l' histoire, P., 1969; La Méditerranée et le monde méditerranéen à l'époque de Philippe II, v. 1—2, 2 éd., P. 1967.

**ბროდვეი,** ბ რ ო დ უ ე ი (Broadway), ქ. ნიუ-იორკის ერთ-ერთი მთავარი ქუჩა, კ. მანჰეტენზე. ბ-ზე არის დიდი სავაჭრო ფირმებისა და საფინანსო დაწესებულებების კანტორები, მაღაზიები, კინოთეატრები, თეატრები, სასტუმროები, რესტორნები. სიგრძე 25 *კმ*-ზე მეტი. ბ-ზე არის მოედნები კოლამბუს-სეკლი, ტაიმზ-სკვერი, მედისონ-სკვერი, იუნიონ-სკვერი. 42-ე ქუჩის გადაკვეთის რ-ნში თავმოყრილია გასართობი დაწესებულებანი.

**ბროდი** (Brod) მაქს (27. V. 1884, პრაღა, — 22. XII. 1968, თელ-ავივი), ავსტრ. მწერალი. ეროვნებით ებრაელი. 1939-იდან ცხოვრობდა თელ-ავივში. განიცადა ექსპრესიონიზმის გავლენა. მის ნაწარმოებებს ექსპერიმენტატორობის კვალი ეტყობა. ბ-ის ცნობილი ნაწარმოებებია ისტ. რომანი „ტიხო ბრაჰეს გზა ღმერთისაკენ" (1916), რომანები „ჩეხი მოჯამაგირე ქალი" (1909) და „ებრაელი ქალები" (1911). აღსანიშნავია აგრეთვე ავტობიოგრ. რომანი „მეამბოხე გულები" (1957) და სხვ. საყოველთაოდ ცნობილია ბ-ის ბიოგრ. თხზულებანი: „ჰაინრიხ ჰაინე" (1936), „ფრანც კაფკა" (1937), „ფრანც კაფკას რწმენა და მოძღვრება" (1948). ბ. იყო *კაფკას* მეგობარი. კაფკას ანდერძის საპირისპიროდ (ხელნაწერების მოსპობას მოითხოვდა), გამოსცა მისი თხზ. სრ. კრებული.

**ბროდსკი** ისააკ ისრაელის ძე [25. XII. 1883 (6. I. 1884), სოფ. სოფიევკა, ახლანდ. ზაპოროჟიეს ოლქი, — 14. VIII. 1939, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ფერმწერი და გრაფიკოსი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1932). რევ. რუსეთის მხატვართა ასოციაციის (1924-იდან) და რუს მხატვართა კავშირის წევრი. სრულიად რუს. ლენინგრ. სამხატვრო აკად. პროფესორი (1932-იდან) და დირექტორი (1934-იდან). სწავლობდა ოდესის სამხატვრო სასწავლებელში (1896—1902) და პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1902—08). რევოლუციამდე ხატავდა რუს. ლირ. პეიზაჟებს („ზამთარი", 1913, ი. ბროდსკის სახ. ბერდიანსკის სამხატვრო მუზეუმი), აგრეთვე პორტრეტებს (ო. ტალალაევას პორტრეტი, 1915, ტრეტიაკოვის გალერეა, და სხვ.). საბჭ. წყობილების დროს შექმნა მხატვრულ-დოკუმენტური ხასიათის ისტ.-რევ. სურათები („კომინტერნის II კონგრესის საზეიმო გახსნა", 1920—24, სსრკ რევ. მუზეუმი, მოსკოვი; „ბაქოს 26 კომისრის დახვრეტა", 1925, ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმის ფილიალი, ბაქო). მუშაობდა ვ. ი. ლენინის სახის შექმნაზე („ვ. ი. ლენინი", ფანქარი, 1920, ნატურიდან; „ვ. ი. ლენინი კრემლის ფონზე", 1924; „ვ. ი. ლენინი სმოლნში", 1930, ყველა ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმი, მოსკოვი). შეასრულა საბჭ. სახელმწ. მოღვაწეების ფერწერული და გრაფ. პორტრეტები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ, 560—561.

**ბროდსკი** ნიკოლოზ ლეონტის ძე [15 (27). XI. 1881, იაროსლავლი, — 5. VI. 1951, მოსკოვი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. რსფსრ პედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1947). მისი შრომები ეძღვნება XIX ს. რუს. ლიტ-რასა და XVIII—XX სს. რუს. თეატრს. ავტორია წიგნებისა: „ა. ს. პუშკინი. ბიოგრაფია" (1937), „მ. ი. ლერმონტოვი. ბიოგრაფია" (1945), „ბ. გ. ბელინსკი" (1946), „ი. ს. ტურგენევი" (1950) და სხვ.

**ბროვარი,** ქალაქი (1956-მდე დაბა) უკრ. სსრ კიევის ოლქში, კიევ — ლენინგრადის გზატკეცილზე. ბროვარის რ-ნის ცენტრი. კიევიდან 20 *კმ.* რკინიგზის სადგ. კიევ — მოსკოვის ხაზზე. 45 ათ. მცხ. (1974). მაცივრების, კომუნ. არასტანდ. მოწყობილობის, სავაჭრო მანქანათმშ., პლასტმასისა და სხვ. ქ-ნები. სამშენებლო კომბინატი, კვების მრეწვ. საწარმოები.

**ბროვკა** პეტრუს (პეტრე უსტინის ძე) [დ. 12 (25). VI. 1905, სოფ. პუტილკოვიჩი, ახლანდ. უშაჩის რ-ნი, ვიტებსკის ოლქი], ბელორუსი საბჭ. პოეტი და საზ. მოღვაწე; ბელორ. სახ. პოეტი (1962) და ბელორ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966). იყო ბელორ. მწერალთა კავშირის გამგეობის თავ-რე (1948—67); სსრკ IV—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1967-იდან ბელორ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორი. სკკპ წევრი 1940-იდან. ლექსებს ბეჭდავს 1926-იდან. მისი პირველი კრებულებია: „ქარიშხლიანი წლები" (1930), „საამქროს სამუშაო დღეები" (1931). მისი ადრინდ. ლირიკის თემებია რევოლუცია, ახ. ცხოვრება, სამოქალაქო და I მსოფლიო ომები (პოემები: „მთისა და ველის გავლით", 1932; „1914", 1935; „კატერინა", 1938; კრ. „გმირის მოსვლა", 1935; „სამშობლოს გაზაფხული", 1937 და სხვ.). სამამულო ომის წლებში ბ. საფრონტო და პარტიზ. გაზეთების რედაქციებში მუშაობდა. საბჭ. ხალხის, მეომრების გმირობასა და მამაცობას უმღერის ბ-ს პოემა „ბელორუსია" (1943), ლექსები — „მებრძოლ ბელორუსებს", „კასტუს კალინოვსკი", „მეომრის საფლავი" და სხვ. პოემისათვის „პური" (1946), ლექსებისათვის „და-ძმა", „ხალხის მადლობა", „ფიქრები მოსკოვზე" და სხვ. 1947 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია. ხალხთა მეგობრობას, სოციალიზმის მშენებლობას, შრომითს წარმატებებს, მშვიდობისათვის ბრძოლას მიეძღვნა მისი კრებულები: „მშობლიურ სახლში" (1946), „ცხოვრების გზა" (1950; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), „მტკიცე ნაბიჯით" (1954), პოემა „მარად ლენინთან" (1956), რომანი „როცა მდინარე მდინარეს ერთვის" (1956; ი. კოლასის სახ. ლიტ. პრემია, 1957). მაღალმხატვრულობითა და იდეურობით გამოირჩევა აგრეთვე ბ-ს კრებულები: „ბეგქონდარას სურნელი" (1959), „დღეები კი მიდიან..." (1961; ლენინური პრემია, 1962), „მარად ლენინთან" (1967), „წითელ ცირცელებს შორის" (1969; ი. კუპალას სახ. ბელორ. სსრ სახელმწ. პრემია, 1969). ბ. საოპერო ლიბრეტოების („მიხას პოდგორნი" და „პოლესიელი ქალიშვილი") ავტორიცაა. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Избр. произв., т. 1—2, М., 1969; როცა მღინარე მღინარეს ერთვის, თბ., 1963. *ო. ბაქანიძე.*

**ბროილერი** (ინგლ. broiler < broil — ცეცხლზე შეწვა), 60-დღიანი სახორცე ვარია (ცოცხალი მასა 1,4—1,6 *კგ*). ხორცი ნაზია, ნაკლებცხიმიანი. ბ-ის საწარმოებლად უმთავრესად იყენებენ სახორცე-მეკვერცხულ და სახორცე ჯიშის ქათმებს. ბ-ს ზრდიან უსეირანო ფართოგაბარიტიან მექანიზებულ საფრინველეში, აძლევენ მშრალ კომბინირებულ საკვებს. საბროილერო წარმოება განვითარებულია აშშ-ში, ინგლისში, გდრ-ში, გფრ-ში, ჩეხოსლოვაკიაში, უნგრეთში, ბელგიასა და სხვ. სსრკ-ში შექმნილია საბროილერო ფაბრიკები, რ-თა წლ. მწარმოებლურობა 2—3 მლნ. ფრთას შეადგენს. 1971 საქართველოში აშენდა კოდის მეფრინველეობის ფ-კა, რ-იც წელიწადში 2 მლნ. ბ-ს აწვდის თბილ. და რუსთავის მოსახლეობას.

**ბროილი,** დე ბროლი (de Broglie) ლუი დე (დ. 15. VIII. 1892, დიეპი), ფრანგი ფიზიკოსი. საფრ. მეცნ. აკად. წევრი (1933) და მისი მუდმივი მდივანი (1942). სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958). 1909 დაამთავრა პარიზის უნ-ტი და 1928-იდან იქვე ასწავლიდა. 1924 სადოქტორო დისერტაციაში „გამოკვლევები კვანტების თეორიაში" წამოაყენა იდეა მატერიის ტალღური თვისებების შესახებ (ე. წ. დე ბროილის ტალღები), რ-იც საფუძვლად დაედო თანამედროვე კვანტურ მექანიკას. მიკრონაწილაკების ტალღური თვისებები შემდგომში დამტკიცდა ელექტრონების და სხვ. ნაწილაკების დიფრაქციის ცდებით. ბ. მუშაობდა აგრეთვე რელატივისტურ კვანტურ მექანიკაში, სწავლობდა ბირთვის აგებულების საკითხებს და ტალღასატარებში ელექტრომაგნ. ტალღების გავრცელებას. ბ-ს აქვს შრომები ფიზ. ისტორიაშიც. მიენიჭა ნობელის პრემია (1929).

*თხზ.*: Введение в волновую механику, Хар.—К., 1934; Революция в физике (Новая физика и кванты), М., 1965; Электромагнитные волны в волноводах и полых резонаторах, М., 1948.

*ლიტ.*: Louis de Broglie. Physicien et penseur, P., 1953 (ბიბლიოგრ.).

**ბროკა** (Broca) პოლ (28. VI. 1824, სენტ-ფუა-ლა-გრანდი, — 9. VII. 1880, პარიზი), ფრანგი ანატომი და ანთროპოლოგი, თანამედროვე ანთროპოლ. ერთ-ერთი ფუძემდებელი, პარიზის ანთროპოლ. სამეცნ. საზ-ბის შექმნის ინიციატორი (1859). ბ-ს ძირითადი შრომები ეხება პრიმატთა შედარებითს ანატომიას, ზოგადი ანთროპოლ. საკითხებს, საფრ. ძველი და თანამედროვე მოსახლ. რასობრივ ტიპებს. ბ-მ დაამუშავა მსოფლიოში პირველი სახელმძღვანელო ანთროპომეტრიასა და კრანიომეტრიაში (1865). შექმნა თვალის, თმისა და კანის ფერის განმსაზღვრელი სკალა. გამოიგონა ანთროპომეტრიული ხელსაწყოები.

**ბროკელმანი** (Brockelmann) კარლ (17. IX. 1868, როსტოკი, — 6. V. 1956, ჰალე), გერმ. სემიტოლოგი და ორიენტალისტი, ბრესლაუს, ბერლინისა და რიგი სხვა უნ-ტების პროფესორი, მრავალი აკად. და სამეცნ. საზ-ბის საპატიო წევრი. გერმ. დემოკრ. რესპ. ეროვნ. პრემიის ლაურეატი (1951). ბ-მა მთელი ეპოქა შექმნა გერმ. და მსოფლიო ორიენტალისტიკის ისტორიაში. ორტომიან „სემიტურ ენათა შედარებითი გრამატიკის ნარკვევში" (1907, 1911—13) იმ დროისათვის ცნობილი ყველა მასალის საფუძველზე მან პირველმა წარმოადგინა სემიტური ენებისა და დიალექტების სისტემ. და თანამიმდევრული შედარებითი მიმოხილვა ფონეტ., მორფოლ. და სინტაქსის სფეროში, რათა ეჩვენებინა ისტორიულად დამოწმებული სემიტური ენების განვითარების გზები და ტრანსფორმაციები, რაც მათ თავიანთი მრავალსაუკუნოვანი არსებობის მანძილზე განიცადეს. ბ-ის თხზულებათა შორის განსაკუთრებული ადგილი უჭირავს მონუმ. შრომას „არაბული ლიტერატურის ისტორია" (ტ. 1—2, 1898—1902, დამატ. 1—3, 1937—42), რ-იც ამომწურავ ცნობებს შეიცავს არაბ. ლიტ-რის ყველა დარგის შესახებ უძველესი დროიდან XX ს-მდე. აქვს შრომა ქართ. ეკლესიის ისტორიაშიც („ცხოველის მსხვერპლად შეწირვა ქართულ ეკლესიაში", 1905). აღსანიშნავია მის მიერ შედგენილი ლექსიკონები, აგრეთვე „სირიული და საქრისტიანო-არაბული ლიტერატურა" (1907), „ძველი თურქული ენის გრამატიკა" (1932), „არაბული ენის გრამატიკა" (ა. სოცინთან ერთად, 1941), „ებრაული სინტაქსი" (1956). *გ. წერეთელი.*

**ბროკენი** (Brocken), ჰარცის მთების (გდრ) უმაღლესი მწვერვალი (1142 *მ*). აგებულია გრანიტებით. აქვს წაკვეთილი კონუსის ფორმა. ბ. ტურისტული ობიექტია.

**ბროკენ-ჰილი,** ბროუკენ-ჰილი (Broken Hill < Broken — დანგრეული და hill—ბორცვი), ქალაქი ავსტრალ. კავშირში, ახალი სამხრეთ უელსის შტატში. 30,3 ათ. მცხ. (1968). ქვეყნის მნიშვნელოვანი სამთო-სამრეწვ. ცენტრი, დაარსდა 1883—84 პოლიმეტალების მადნის საბადოს დამუშავებასთან დაკავშირებით. იღებენ ტყვიასა და თუთიას. ტყვიის კონცენტრატი გააქვთ პორტ-პირიში, რ-თანაც ბ. სარკინიგზო ხაზითაა დაკავშირებული.

**ბროკენ-ჰილი,** ბროუკენ-ჰილი (ახ. ანდ. სახელწ. კაბვე), ქალაქი ზამბიაში, რ-ის მახლობლად 1921 აღმოჩნდა ნამარხი ადამიანის ძვლოვანი ნაშთები. დიდი ზომის თავის ქალას პრიმიტიულობის ნიშნები ახასიათებს (მძლავრი წარბზედა რკალი, უკანგადაქანებული შუბლი, მასიური სახე). ტვინის მოცულობა შედარებით მცირეა (1280 *სმ³*). ბ-ის ადამიანი (ძვ. სახელწ. „როდეზიელი ადამიანი") *პალეოანთროპებს* მიეკუთვნება, თუმცა იგი ზოგი ნიშნებით *პითეკანთროპებსაც* უახლოვდება. ფიქრობენ, რომ ბ-ის ადამიანი ცხოვრობდა საკმაოდ გვიანდ. ხანაში, შესაძლებელია, ზედაპალეოლითის დროს, თანამედროვე ფიზ. ტიპის ზედაპალეოლითელი ადამიანების წარმომადგენლებთან ერთდროულად. მეცნიერთა უმრავლესობა მას ადამიანის ევოლუციაში გვერდით შტოდ მიიჩნევს.

**ბროჩიძე** კალე ფირანის ძე (დ. 16. VIII. 1904, ახლანდ. წულუკიძის რ-ნის სოფ. მათხოჯი), ქართველი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1938-იდან. პირველი ლექსი 1923 გამოაქვეყნა, პირველი წიგნი—1929. ბ-ის ძირითადი პოეტური კრებულებია: „სიყვარულის სიმღერები" (1954), „რჩეული" (1956, 1974), „ულიანოვსკის დღეები" (1957), „ლირიკა" (1969) და სხვ. ბ-ის ლექსები თარგმნილია რუს. და სსრკ ხალხთა სხვა ენებზე.

**ბროკჰაუზი** (Brockhaus), გერმ. საგამომცემლო ფირმა. დააარსა ფ. ა. ბროკჰაუზმა 1805 ამსტერდამში, 1811—17 გადატანილი იყო ალტენბურგში, შემდეგ — ლაიფციგში. 1808-იდან ბ-მა დაიწყო „ბროკჰაუზის" სახელწოდებით ცნობილი ენციკლოპედიის „Konversations-Lexikon"-ის გამოცემა (XIX ს-ში გამოიცა 14-ჯერ; მე-15 და მე-16 გამოცემებს ეწოდა „დიდი ბროკჰაუზი"). გდრ-ის შექმნის შემდეგ 1953-იდან ბ. არის სახ. გამომც. ლაიფციგში, გამოსცემს ცნობარებს, გეოგრ. და ეთნოგრ. ლიტ-რას. გფრ-ში ბ-ის ფირმა ვისბადენში; 1952—57 მან გამოსცა 12-ტომიანი „დიდი ბროკჰაუზი" („Der Große Brockhaus") და 1962—63 ორი დამატებითი ტომი („Ergänzungsbände"), 1959 — „სახალხო ბროკჰაუზის" („Der Volks-Brockhaus") მეორე გამოცემა. 1958—60 — 5-ტომიანი „ახალი ბროკჰაუზი" („Der Neue Brockhaus") და 1964 მისი დამატებითი ტომი („Ergänzungsband"), 1961—62 — 2-ტომიანი „მცირე ბროკჰაუზი" („Der Kleine Brockhaus"), 1966—74 გამოვიდა „ბ"-ის მე-17 გამოცემა („Brockhaus Enzyklopädie") 20 ტომად.

**ბროკჰაუზისა და ეფრონის ენციკლოპედიური ლექსიკონი,** რევოლუციამდელი რუს. უნივერს. ენციკლოპედია. გამოსცა ფ. ბროკჰაუზისა და ი. ეფრონის სააქციო საგამომცემლო საზ-ბამ. გამოვიდა 1890—1907 (86 ტომი: 82 ძირითადი, 4 დამატებითი). პირველი რვა ტომი ი. ანდრეევსკის, დანარჩენები — კ. არსენიევისა და თ. პეტრუშევსკის რედაქტორობით. ენციკლოპედიის შექმნაში მონაწილეობდნენ დ. მენდელეევი, ა. ბეკეტოვი, ა. ვოეიკოვი, დ. ანუჩინი, ა. კოვალევსკი და სხვ. ცნობილი მეცნიერები. გამოცემის მე-18 ტომში მოთავსებულია ა. *ცაგარლის* სტ. „საქართველო". ბ. და ე. ე. ლ-ს სხვა რევოლუციამდელი რუს. ენციკლოპედიების მსგავსად არა აქვს ერთიანი იდეოლოგიური პრინციპი, მაგრამ, მიუხედავად ამისა, ფაქტობრივი მასალის სიუხვითა და მდიდარი ბიბლიოგრაფიული ცნობებით მნიშვნელოვანი საცნობარო გამოცემაა. 1911-იდან იმავე გამომცემლობამ დაიწყო ახ. ენციკლოპედიური ლექსიკონის გამოცემა კ. არსენიევის რედაქტორობით. გათვალისწინებული 48 ტომიდან 1911—16 გამოვიდა მხოლოდ 29 ტომი (უკანასკნელი სიტყვა — „ოტტო").

**ბროლი,** განსაკუთრებული თვისების მინა, რ-ის შედგენილობაში შედის ტყვიის ჟანგი (ან ბარიუმის ჟანგი). ახასიათებს გამჭვირვალება, სხივტეხის მაღალი მაჩვენებელი (აქედან — მისი ელვარება, სინათლის მრავალფეროვანი ციმციმი), სასიამოვნო წკრიალი. ბ. ჯერ კიდევ ანტ. სამყაროსთვის (ძვ. რომი) იყო ცნობილი. ბ-ის ნივთების დამზადება ინგლისში XVII ს. II ნახევრიდან დაიწყო. თავდაპირველად ინგლ. ბ-ის ჭურჭელი მასიური იყო, ფორმით სადა, XVIII ს-იდან კი უფრო მსუბუქი და რთული ფორმისა გახდა. 1851 საერთაშ. გამოფენის შემდეგ ბ-ის დამუშავებაში ხშირად ისევ ძვ. ფორმებს მიმართავდნენ. 1816-იდან ბ-ის საინტერესო ნიმუშები მზადდებოდა საფრ. ქ. ბაკარაში (1765 თუ 1766 დაარსებულ შუშის მანუფაქტურაში). რუსეთში ბ-ის წარმოება განსაკუთრებით განვითარდა XVIII ს. II ნახევარსა და XIX ს. I ნახევარში. პეტერბ. შუშის ქ-ნაში აკეთებენ ძსოფლიოში ყველაზე დიდი ზომის ბ-ის ლარნაკებს, შადრევნებსა და სხვადასხვა არქიტ. დეტალებს, რ-თა შექმნაში მონაწილეობდნენ მხატვრები და არქიტექტორები (ბ. ბ. რასტრელი, ჩ. კამერონი, კ. ი. როსი და სხვ.). ბ-ის ჭურჭელს უშვებდა აგრეთვე ბახმეტიევის, მალცოვის და სხვ. კერძო ქ-ნები. XIX ს. დამლევს რუსეთში ბ-ის ხარისხი დაეცა. საბჭ. პერიოდში მისი წარმოება კვლავ აღორძინდა. ხშირად მზადდება დიდი ზომის ნიმუშები (მაგ., სსრკ პავილიონის შადრევანი 1939 საერთაშ. გამოფენაზე ნიუ-იორკში, 1938, მოქანდაკე ი. ჩაიკოვისა და ინჟ. ფ. ენტელისის პროექტით; ლარნაკი „გამარჯვების სალუტი", 1948, მხატვარი ა. ლიფსკაია. ბ-ის მაღალმხატვრული ნაწარმით განთქმულია ჩეხოსლოვაკია (ჟელეზნი-ბროდი და სხვ.), ბელგია (ვალ-სენ-ლამბერი), გერმანია, პოლონეთი (ქვემო სილეზია) და სხვ. ქვეყნები. საქართველოში ბ-ის ნაკეთობებს ამზადებენ ქ. ქუთაისში, ბათუმში.

**ბროლი** თვალისა (lens), თვალის შუქმტეხი (დიოპტრიკული) აპარატის ნაწილი, რ-იც მოთავსებულია *გუგის* უკან და ორმხრივ ამოზნექილი ლინზის ფორმა აქვს. ქვეწარმავლების, ფრინველების, ძუძუმწოვარი ცხოველებისა და ადამიანის ბ-ს აქვს დიამეტრის შეცვლის უნარი, რაც *წამწამოვანი სხეულისა* (corpus ciliare) და ცინის იოგების კუნთების შეკუმშვა-მოდუნებაზეა დამოკიდებული. ბ-ის დიამეტრის შეცვლის დროს იცვლება მისი შუქმტეხი ზედაპირის სიმრუდე, რაც თვალის *აკომოდაციას* იწვევს. თევზებისა და ამფიბიების ბ-ის დიამეტრი არ იცვლება. აქ აკომოდაცია ხდება გარკვეული კუნთების მეშვეობით ბ-ის გადაადგილებით — *ბადურასთან* მისი მიახლოებით ან დაცილებით. ადამიანის ბ-ის დიამეტრია დაახლ. 10 *მმ*, სისქე 3,7 — 4,0 *მმ* (თვალის აკომოდაციის დროს 4,5 *მმ* და ზოგჯერ მეტიც). წინა ზედაპირი

ბროლი



ლარნაკი «გამარჯვების სალუტი». მხატვარი ა. ლიფსკაია. გუს-ხრუსტალნის ბროლის ქარხანა. 1948.



ლარნაკი. მხატვარი ე. შუვალოვი. დიატკოვოს ბროლის ქარხანა. 1956.



ლარნაკი. ჩეხური ბროლი. ჟელეზნი-ბროდი. 1933.

უკანაზე ბრტყელია. წინა ზედაპირის სიმრუდის რადიუსია 10 *მმ*, უკანასი — 6 *მმ*. ბ-ის პერიფერიული ნაწილის გარდამტეხი კოეფიციენტია დაახლ. 1,36, ცენტრ. ნაწილისა კი 1,42. ბ. იწონის 0,2 *გ*. იხ. აგრეთვე *თვალი*.

**ბროლისქედი,** ქედი (სერი) კოლხეთის ბარში, ქ. ქუთაისის სამხრ.-აღმ-ით, მდ. ყვირილის მარჯვ. მხარეს. ბ-ის სამხრ. მონაკვეთი მთავარი ნაწილისაგან გამოყოფილია მდ. ჭიშურით (ყვირილის მარჯვ. შენაკადი). უმაღლესი წერტილის სიმაღლეა 385 *მ*. ბ. აგებულია ზედაცარცული და ეოცენური კირქვებით, მერგელოვანი კირქვებითა და ქვიშაქვებით, აგრეთვე ოლიგოცენური მანგანუმიანი ქვიშაქვებით. არის ქალცედონის საბადო. აქვს სტრუქტურულ-ეროზიული რელიეფი. შემოსილია უმთავრესად ბუჩქნარითა და მეჩხერი ტყით. *გ. დევდარიანი.*

**ბროლისქედი,** სოფელი თერჯოლის რ-ნში (გოდოგნის სოფსაბჭო), მდ. ჭიშურის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 240 *მ*, თერჯოლიდან 23 *კმ*, აჯამეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 6 *კმ*. ნაგარევის კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეჩაიეობა, მეცხოველეობა). კირის ქ-ნები. ბ. აჯამეთის ქალცედონის საბადოს სამრეწვ. მნიშვნელობის უბანია. საშ. სკოლა სოფ. ნაგარევში (4 *კმ*).

**ბროლოსანი,** ხაშურის რ-ნის სოფლების *ზემო ბროლოსნისა* და *ქვემო ბროლოსნის* ძვ. სახელწოდება.

**ბრომელიასებრნი,** ა ნ ა ნ ა ს ი ს ე ბ რ ნ ი (Bromeliaceae), ერთლებნიან, უფრო ხშირად მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა ოჯახი. ცნობილია 50 გვარის 2000-მდე სახეობა, რ-ებიც ტროპ. და სუბტროპ. ამერიკაშია გავრცელებული. ძირითადად *ეპიფიტებია*. უმრავლესობას აქვს დამოკლებული ღეროები. გრძელი, კიდეკლიანი ჭრელი ფოთლები როზეტებად აქვთ შეკრებილი და ქმნიან ძაბრებს, სადაც გროვდება წყალი და ორგ. ნარჩენები, აგრეთვე ფლორის და ფაუნის სხვადასხვა წარმომადგენლები. ფოთლების ფუძეები აქედან იწოვენ წყალსა და საკვებ ნივთიერებებს. წყლის შესაწოვად ზოგიერთ მცენარეს სპეც. ბეწვები უვითარდება. ყვავილედი თავთავი, მტევანი ან საგველაა. ნაყოფი — კოლოფი ან კენკრა. ბ-ს განეკუთვნება *ანანასი*, *ლუიზიანური ხავსი*, აგრეთვე დეკორ. ბ ი ლ ბ ე რ გ ი ა (Billbergia nutans) და ნ ი დ უ ლ ა რ ი უ მ ი (Nidularium fulgens).

ბრომინდიგო.

**ბრომი** (ლათ. Bromum), Br, ელემენტთა პერიოდული სისტემის VII ჯგუფის ქიმ. ელემენტი, მიეკუთვნება ჰალოგენებს. ატ. ნომერი 35, ატ. მასა 79,904; არასასიამოვნო სუნის მურა-წითელი ფერის სითხე. თხევადი ბ. −7,2°C მყარდება და წარმოქმნის ნემსისებურ ლითონური ბზინვარების მოწითალო-ყავისფერ კრისტალებს. ბ-ის ორთქლი მოყვითალო-მურა ფერისაა, $t_{დუღ}$ 58,78°C. თხევადი ბ-ის სიმკვრივეა (20°C) 3100 *კგ/მ³*. მისი მოლეკულა ორი ატომისაგან $Br_2$ შედგება. ბ. აღმოაჩინა ა. ბალარმა (1826). ბუნებრივი ბ. ორი მდგრადი იზოტოპისაგან შედგება: $^{79}Br$ (50,54%) და $^{81}Br$ (49,46%). ხელოვნური გზით მიღებული რადიოაქტიური იზოტოპებიდან მნიშვნელოვანია $^{80}Br$. ბ. გაბნეულია მაგმურ ქანებში, გვხვდება აგრეთვე ზღვის წყალში (0,065%), ნავთობის საბადოების ბურღვის წყალში და სხვ. ბ. ძირითადად — 1-ვალენტოვანია. იგი უერთდება გოგირდს, სელენს, ტელურს, ფოსფორს, დარიშხანს, სტიბიუმს, ალუმინს, კალიუმს. ამ რეაქციების დროს გამოიყოფა დიდძალი სითბო (ზოგ შემთხვევაში წარმოიქმნება ალი). ჟანგბადთან, აზოტთან და ნახშირბადთან ბ. მაღალ ტემპ-რაზეც კი არ ურთიერთმოქმედებს. ბ-ის ჟანგბადნაერთები $BrO_2$, $Br_2O$ და $Br_3O_8$ უმდგრადებია, ჰალოგენებთან უშუალო ურთიერთქმედებით წარმოქმნის $BrF_3$, $BrF_5$, BrCl, BrI და სხვა ნაერთებს. ბ. ძლიერი მჟანგავია, წყალხსნარებში ადვილად ჟანგავს სულფიტებს — სულფატებამდე, ნიტრიტებს — ნიტრატებამდე, ამიაკს — თავისუფალ აზოტამდე. ბ. ნაერთებიდან აძევებს იოდს, ხოლო ფთორი და ქლორი კი მას აძევებენ. ბრომიდებიდან თავისუფალი ბ. ადვილად გამოიყოფა (მჟავა გარემოში) მჟანგავების ($KMnO_4$, $K_2Cr_2O_7$) მოქმედებით. ტუტე ხსნარებში ბ-ის გახსნისას (ოთახის ტემპ-რაზე) წარმოიქმნება ბრომიდი და ჰიპობრომიტი ($2NaOH + Br_2 = NaBr + NaBrO + H_2O$), გაცხელებით კი — ბრომიდი და ბრომატი ($6NaOH + 3Br_2 = 5NaBr + NaBrO_3 + 3H_2O$). ბ-ის მიღების ძირითადი ნედლეულია ზღვის წყალი, ტბების და მიწისქვეშა მარილხსნარები. ბ-ის ორთქლის შემცველი (0,001% და მეტი) ჰაერის შესუნთქვა იწვევს სასუნთქი გზების ლორწოვანი გარსის გაღიზიანებას, ხველებას, ცხვირიდან სისხლის დენას, თავბრუს, თავის ტკივილს, 0,02% კონცენტრაციისა კი — სულის ხუთვას, ბრონქიტს და ზოგჯერ სიკვდილს. ბ-ს ფართოდ იყენებენ მისივე მარილებისა და ორგ. ნაწარმების დასამზადებლად. ბ. დიდი რაოდენობითაა საჭირო ბრომეთილისა და დიბრომეთანის სინთეზისათვის. ბ-ის ნაერთებს იყენებენ ფოტოგრაფიაში, ზოგიერთი საღებრის წარმოებაში, ბ-ს და ბრომიან წყალს კი — ქიმ. ანალიზის დროს სხვადასხვა ნივთიერებათა განსაზღვრისათვის. მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი ნატრიუმის, კალიუმის ამონიუმის ბრომიდებს და ბ-ის ზოგიერთ ორგ. ნაწარმებს იყენებენ ცენტრ. ნერვული სისტემის დამამშვიდებელ საშუალებებად ნევროზების, ისტერიების, ძლიერი აგზნებულობის, ჰიპერტონიული დაავადებისა და ქორეის დროს.

*ლიტ.*: К е н з е н к о В. И., С т а с и н е в и ч Д. С., Технология брома и иода, М., 1960.

**ბრომიანი წყალი,** წყალში გახსნილი ბრომი. სინათლეზე დაყოვნებისას მასში არსებული HBrO ადვილად იშლება და გამოყოფს ჟანგბადს. ბ. წ-ს იყენებენ მჟანგავ და ბრომირების საშუალებად ზოგიერთი ორგ. ნაერთის სინთეზისათვის.

**ბრომიზოვალი,** ბ რ ო მ უ რ ა ლ ი, სამკურნალო პრეპარატი; ძილის მომგვრელი და დამამშვიდებელი საშუალება. ბავშვებს ენიშნებათ აგრეთვე ქორეისა და ყივანახველის დროს.

**ბრომინდიგო,** ინდიგოს ბრომჩანაცვლებულები, მოწითალო-იისფერიდან მომწვანო-მოლურჯო კაშკაშა ტონის კუბური საღებრები ფერი დამოკიდებულია მოლეკულაში ჰალოგენის ატომების რიცხვსა და მათს მდებარეობაზე. ინდიგოს ბრომირებით კონცენტრირებულ გოგირდმჟავაში ან ყინულოვან ძმარმჟავაში წარმოიქმნება ლურჯი საღებარი 5,5′, 7,7′, — ტეტრაბრომინდიგო, რ-საც აგრეთვე „ბრომინდიგოს“ უწოდებენ. იგი ინდიგოზე კაშკაშა ფერისაა, გამოირჩევა ქლორის მოქმედებისადმი მედეგობით; მას ფართოდ იყენებენ ბამბის და ვისკოზის ქსოვილების შესაღებად.

**ბრომურალი,** სამკურნალო პრეპარატი, იგივეა, რაც *ბრომიზოვალი*.

**ბრომწყალბადი,** HBr, ბრომის წყალბადთან ნაერთი. უფერო, მძაფრსუნიანი აირი. $t_{დუღ}$ −68,7°C. წყალში კარგად იხსნება. ბ-ის წყალხსნარი — ბ რ ო მ წ ყ ა ლ ბ ა დ მ ჟ ა ვ ა — უფერო, მინერალური მჟავაა. მრეწველობაში ბ. მიიღება მაღალ ტემპ-რაზე ბრომის ორთქლისა და წყალბადის ურთიერთქმედებით, ლაბორატორიაში კი — 50%-იანი $H_2SO_4$-ით ბრომიდების დამუშავებით. ბ-ს იყენებენ ბრომიდების, ორგ. ბრომწარმოებულების მისაღებად და სხვა მიზნებისათვის.

**ბრონევსკი** (Broniewski) ვლადისლავ (17. XII. 1897, პლოცკი, — 10. II. 1962, ვარშავა), პოლონელი პოეტი; ორგზის სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950, 1955). ლექსების პირველი კრებ. „ქარის წისქვილები“ გამოსცა 1925. ბ-ს ლირიკა ადრე პოლ. რომანტიზმის ტრადიციებს მისდევდა, 30-იანი წლებიდან კი მასში რეალისტურმა ტენდენციებმა იჩინა თავი, მისი ძირითადი თემები გახდა კლასობრივი ბრძოლა, პროლეტ. ინტერნაციონალიზმი (პოემა „პარიზის კომუნა“, 1929; კრებულები „სევდა და სიმღერა“, 1932; „უკანასკნელი ძახილი“, 1939). ფაშისტური ოკუპაციის დროს ბ. ცხოვრობდა სსრკ-ში (1939—42), შემდეგ ერაყსა და პალესტინაში (1942—45). ამ პერიოდის პატრ. ლექსები თავმოყრილია კრებულებში „ხიშტი თოფზე!“ (1943), „სასოწარკვეთილების ხე“ (1945). სამშობლოში დაბრუნების შემდეგ (1946) ბ-ს შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა პუბლიც. და ფილოს. ლირიკამ (კრებულები „იმედი“, 1951; „ანკა“ 1956; ციკლი „ახალი ლექსები“, 1957—62; პოემები „მაზოვია“, 1951; „ვისლა“ 1953). ბ-მ პოლ. ენაზე თარგმნა გოგოლის, დოსტოევსკის, მაიაკოვსკის, ჰიქმეთისა და სხვათა ნაწარმოებები.

**ბრონზინო** (Bronzino) (დ ი კ ო ზ ი მ ო დ ი მ ა რ ი ა ნ ო, di Cosimo di Mariano) ანჯოლო (ანიოლო) (17. XI. 1503, მონტიჩელი, ტოსკანა, — 21. XI. 1572, ფლორენცია), იტალ. ფერმწერი, ფლორენციული *მანიერიზმის* წარმომადგენელი. სწავლობდა პონტორმოსთან, განიცადა *მიქელანჯელოს* გავლენა. 1540-იდან კოზიმო I მედიჩის კარის მხატვარი იყო. შექმნა პარადულ-არისტოკრ. პორტრეტის ტიპი, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ნახატის სიზუსტე, ცივი კოლორიტი და დეტალების ზედმიწევნით დამუშავება („ჭაბუკის პორტრეტი“, დაახლ. 1535—37, ნიუ-იორკის მეტროპოლიტენ-მუზეუმი; კოზიმო I-ის პორტრეტი, 1545; ელეონორა ტოლედელი და მისი ვაჟი, დაახლ. 1545 — ორივე უფიცის გალერეა, ფლორენცია). ბ-ს რელიგ. და მითოლ. კომპოზიციები („ალეგორია“, დაახლ. 1542—45, ლონდონის ეროვნ. გალერეა) გამოირჩევა ხელოვნური პოზებითა და ჟესტებით. ბ. ფლორენციის პალაცო-ვეკიოს ფრესკების (1548 შემდეგ) ავტორია.



ბ რ ო ნ ზ ი ნ ო. ელეონორა ტოლედელის პორტრეტი. დაახლ. 1550. საბაუდის გალერეა. ტურინი.

**ბრონიარი** (Brongniart) ალექსანდრ (5. II. 1770, პარიზი, — 7. X. 1847, იქვე), ფრანგი გეოლოგი. პარიზის მეცნ. აკად. წევრი. (1815). ბუნების ისტ. პროფესორი (1797), მინერალოგიის პროფესორი (1822) პარიზში. 1800-იდან სევრის ფაიფურის ფ-კის დირექტორი, სადაც დააარსა ცნობილი კერამ. მუზეუმი. *ჟ. კიუვიესთან* ერთად შექმნა პარიზის აუზის მესამეული ნალექების დანაწევრების სტრატიგრაფიული სქემა. შემოიტანა სახელმძღვანელო ნამარხის ცნება და ხელი შეუწყო სტრატიგრაფიაში პალეონტოლ. მეთოდის დანერგვას. დაამუშავა ქანების მინერალოგიური კლასიფიკაცია (1813). გამოაქვეყნა იმ დროისათვის ყველა ცნობილი წყებების ქრონოლოგიური სკალა (1829).

**ბრონკი** (Bronk) დეტლევ ვულფ (დ. 13. VIII. 1897, ნიუ-იორკი), ამერ. ფიზიოლოგი, აშშ-ის ნაციონალური მეცნ. აკად. წევრი (1945), სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958). 1921 დაამთავრა პენსილვანიის უნ-ტი. 1929—49 — იქვე პროფესორი; ჯ. ჰოპკინზის (1949—53) და როკფელერის (1953-იდან) უნ-ტების რექტორი. ძირითადი შრომები ეძღვნება ნერვული სისტემის ელექტროფიზიოლოგიას, აგზნების სინაფსური გადაცემის მექანიზმებსა და სხვ. მისი ხელმძღვანელობით დამუშავდა მთელი რიგი ბიოფიზ. მეთოდები ქსოვილოვანი ცვლისა და თავის ტვინის ქერქის ელექტრული აქტივობის, სიმპათიკური განგლიონებისა და ცენტრ. ნერვული სისტემის სხვა ელემენტების ერთდროული გამოკვლევისათვის.

**ბრონტეები** (Brontë), დები შარლოტი, ემილი და ენი, XIX ს. ინგლ. მწერლები. ირლ. მღვდლის შვილები. მუშაობდნენ მასწავლებლებად და გუვერნანტებად. 1846 კარერ, ელის და ექტონ ბელების ფსევდონიმით გამოსცეს ლექსების კრებული. წიგნს მკითხ-

ველის ყურადღება არ მიუქცევია. შ ა რ ლ ო ტ ა (21. VI. 1816, თორნტონი, — 31. III. 1855, ჰოუერთი), მისი პირველი რომანი „მასწავლებელი" მხოლოდ ავტორის სიკვდილის შემდეგ 1857 გამოქვეყნდა. პირველად დაიბეჭდა ავტობიოგრ. რომანი „ჯეინ ეირი" (1847), რ-მაც შარლოტა იმ დროის გამოჩენილ მწერალთა შორის დააყენა. რომანში „შერლი" (1849) გმირთა პირადი ცხოვრება ფართო სოც.-ისტ. ვითარების ფონზეა დახატული. 1853 გამოქვეყნდა რომანი „ვილეტი". შემორჩენილია აგრეთვე მისი წერილები პოლიტიკის, რელიგ. და ლიტ-რის შესახებ. ე მ ი ლ ი (20. VIII. 1818, თორნტონი, — 19. XII. 1848, ჰოუერთი), ბ-ის ლექსთა საერთო კრებულიდან დიდი ყურადღება მიიპყრო ემილის ლექსებმა „ძველი სტოიკოსი" და „უკანასკნელი სტრიქონები", რ-ებიც მ. *არნოლდმა* ბაირონის ლექსების გვერდით დააყენა. პოეტის ერთადერთი რომანი „ქარიშხლიანი მაღლობები" (1847), მისივე ლექსების მსგავსად, პანთეისტური სულისკვეთებითაა დაწერილი, მისტიციზმის ელემენტებსაც შეიცავს და უაღრესად მელანქოლიური ხასიათისაა. ე ნ ი (25. III. 1820, თორნტონი, — 25. V. 1849, სკარბორო), ლექსების გარდა ავტორია რომანებისა „აგნის გრეი" (1847) და „უაილდფელ ჰოლის მოიჯარე" (1848), რ-თაც წარმატება არ ჰქონიათ; ლექსები გამოირჩევა სინატიფით, ზოგიერთი მისი საგალობელი საყოველთაოდ გავრცელდა ინგლისში.

**ბრონტოზავრი** (Brontosaurus), ა პ ა ტ ო ზ ა ვ რ ი, ამომწყდარი ქვეწარმავლების გვარი ხვლიკმენჯა დინოზავრების რიგისა. ცხოვრობდნენ იურულ პერიოდში. გიგანტური (20 *მ*-მდე სიგრძის), მასიური ცხოველები იყვნენ, რ-თაც ზომიერად გრძელი კისერი და შედარებით პატარა თავი ჰქონდათ. ბინადრობდნენ წყალში, იკვებებოდნენ მცენარეებით. ცხოვრობდნენ ჩრდ. ამერიკაში, შესაძლოა ევროპაშიც (პორტუგალიაში). ბ-ის ახლობელი დინოზავრის ჩონჩხი ნაპოვნია ფერღანაში (უზბ. სსრ, 1967).

**ბრონტოთერიუმები** (Brontotheriidae), ამომწყდარი ძუძუმწოვრების ოჯახი კენტჩლიქოსნების რიგისა. ცხოვრობდნენ პალეოგენში. გარეგნულად მარტორქას ჰგავდნენ, სიდიდით ცხენისა და საშ. ზომის სპილოსოდენა იყვნენ (სიმაღლე მინდაოში 2,5 *მ*). ჰქონდათ მოკლე მასიური კიდურები, წინა ფეხებზე 4, უკანაზე — 3 თითი. უძველეს ბ-ს რქები არ ჰქონდათ; უფრო გვიანი პერიოდისათვის კი ქალას წინა ნაწილში განუვითარდათ წყვილი რქისმაგვარი გამონაზარდი. ბ. ბინადრობდნენ წყალსატევებთან, იკვებებოდნენ რბილი მცენარეულობით. ბ-ის ნამარხები აღმოჩენილია უმთავრესად ჩრდ. ამერიკაში, აზიაში, აგრეთვე ევროპაში; შედარებით მალე ამოწყდნენ. მათი ხანმოკლე არსებობის მიზეზად ზოგჯერ მიიჩნევენ თავის ტვინის მცირე ზომას და კბილების არასრულყოფილ აგებულებას.


ბრონტოთერიუმი

**ბრონქები** (ბერძ. bronchos — სასულე), უმაღლესი ხერხემლიანების (ამნიონიანების) და ადამიანის სასულის ტოტები. ცხოველთა უმრავლესობის სასულე ანუ ტრაქეა ორ ბრონქად იყოფა. ბ. კარგად აქვთ განვითარებული ქვეწარმავლებს (ჰატერიის გარდა), ფრინველებსა და ძუძუმწოვრებს. ქ ვ ე წ ა რ მ ა ვ ლ ე ბ ი ს მთავარი ბ. იტოტება მეორე, მესამე, მეოთხე რიგის ბ-ად. ფ რ ი ნ ვ ე ლ ე ბ ი ს მეორე რიგის ბ. ერთმანეთთან დაკავშირებულია პ ა რ ა ბ რ ო ნ ქ ე ბ ი თ, რ-ებიც ბ რ ო ნ ქ ი ო ლ ე ბ ა დ იტოტებიან. ესენიც თავის მხრივ იტოტებიან და საჰაერო კაპილარების ბადეს ქმნიან. თითოეული პარაბრონქის ბრონქიოლები და საჰაერო კაპილარები უერთდებიან სხვა პარაბრონქების სათანადო წარმონაქმნებს და ქმნიან გამჭოლი საჰაერო გზების სისტემას. როგორც მთავარი, ისე ზოგი გვერდითი ბ. ბოლოში ფართოვდება და ქმნის *საჰაერო პარკებს*. ძ უ ძ უ მ წ ო ვ რ ე ბ ი ს მთავარი ბ-იდან გამოსული მეორეული ბ. სულ უფრო მეტად იტოტება და ქმნის ე. წ. ბრონქულ ხეს. ყველაზე პატარა ტოტები გრძელდება ალვეოლურ სავალებად და *ალვეოლებით* მთავრდება. მსხვილი ბ-ის ფიბროზულ კედლებში განლაგებულია ხრტილოვანი ნახევარრგოლები, რ-ებიც უკანა მხრიდან კუნთოვანი კონებითაა შეერთებული. ფრინველთა უმრავლესობის ბ-ის პირველი რგოლები ქვედა ხორხის შექმნაში მონაწილეობს. ბ-ის ლორწოვანი გარსი მოციმციმე ეპითელიუმითაა დაფარული. ბ-ს მთელ სიგრძეზე თან სდევს სისხლძარღვები. ა დ ა მ ი ა ნ ი ს ტრაქეა გულმკერდის მ-5 მალის დონეზე იყოფა მარჯვ. და მარცხ. მთავარ ბ-ად. თითოეული მათგანი შედის სათანადო ფილტვში და იყოფა წვრილ ბ-ად. წვრილი ბ. — მიკროსკოპულად მცირე ბ რ ო ნ ქ ი ო ლ ე ბ ა დ, რ-ებიც ფილტვის ალვეოლებით (ჰაეროვანი ბუშტუკებით) თავდება. ბ-ის კედელი შედგება ჰიალინური ხრტილის რგოლებისა (ამიტომ ბრონქი არასოდეს არ იჩუტება) და გლუვი კუნთებისაგან. ბ-ის გასწვრივ განლაგებულია ლიმფური კვანძები, რ-ებშიც გაივლის ფილტვის ქსოვილებიდან მომდინარე ლიმფა. ბ-ს სისხლით ამარაგებს გულმკერდის აორტის ტოტები — ბრონქული არტერიები, ხოლო ინერვაცია ხორციელდება ცთომილი და სიმპათიკური ნერვების ტოტებით.

**ბრონქიტი,** ბრონქების ანთება. ადამიანის სასუნთქი ორგანოების ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული დაავადება, რ-ის დროსაც ზიანდება უმთავრესად ბრონქების ლორწოვანი გარსი. ხშირად მას თან ერთვის ზემო სასუნთქი გზების ანთებაც. ბ-ს იწვევს ვირუსული ან ბაქტერიული ინფექცია (გრიპი, წითელა, ყივანახველა და სხვ.); ტოქსიკურ ნივთიერებათა (საბრძოლო მომწამვლელი ნივთიერებები, საწარმოო შხამები) მოქმედება, თამბაქოს წევა და სხვ. დიდი მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის საერთო მდგომარეობას, მის წინააღმდეგობის უნარს; ხელშემწყობი ფაქტორებია არახელსაყრელი საყოფაცხოვრებო პირობები, გაცივება, მავნე ჩვევები (ალკოჰოლიზმი) და სხვ. მ წ ვ ა ვ ე ბ-ის დროს ბრონქების ლორწოვანი გარსი გაჟღენთილია, მისი სისხლძარღვები გაფართოებული და სისხლსავსე (ჰიპერემია). ბრონქების ზედაპირზე ჩნდება *ექსუდატი*. მძიმე შემთხვევებში პროცესში ერთვება ბრონქების სხვა შრეებიც. ქ რ ო ნ ი კ უ ლ ი ბ-ის დროს ცვლილებები აღინიშნება ბრონქის კედლის ყველა სტრუქტურულ ელემენტში. პროცესში ჩართულია ფილტვის ქსოვილიც. მწვავე ბ-ის ძირითადი დამახასიათებელი ნიშნებია საერთო სისუსტე, შემცივნება, ზოგჯერ ტემპ-რის მომატება, გარდა ამისა, ხველა — თავდაპირველად მშრალი, შემდეგ კი ლორწოიან-ჩირქოვანი ნახველით. ხშირად ბ-ს წინ უსწრებს ზემო სასუნთქი გზების კატარი. ასეთივე ნიშნები ახასიათებს ქრონ. ბ-ს გამწვავებისას. თუ ქრონ. ბ. პროგრესულად განვითარდა, შეიძლება მოიშალოს სასუნთქი და სისხლის მიმოქცევის ორგანოთა ფუნქციები, რაც იწვევს მაჯის აჩქარებას, ტუჩების ჩალურჯებას. მწვავე ბ. რამდენიმე დღე ან კვირა გრძელდება, ქრონიკული კი — თვეობით ან წლობითაც. მწვავე ბ-ის მკურნალობა: კოცოშები, მდოგვის საფენები, ანტიბიოტიკები, სულფანილამიდები, პოლივიტამინები და სხვ.; ქრონ. ბ-ის მკურნალობისას კარგ შედეგს იძლევა ფიზიო- და კლიმატოთერაპია. პროფილაქტიკა: ორგანიზმის გაკაჟება; ბ-ის ხელშემწყობ დაავადებათა, მავნე ფაქტორების (თამბაქოს წევა, გაცივება, საწარმოო მტვერი) თავიდან არიდება. დიდი მნიშვნელობა აქვს ნუშურებისა და ცხვირის დანამატ ღრუთა ანთებების დროულად გამოვლენას და მკურნალობას.

ბ-ს ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი იწვევს ორგანიზმის გადაციება ან გადახურება, მტვრისა და გამღიზიანებელი აირების ჩასუნთქვა. ბ. დაერთვის ზოგიერთ ინფექციურ დაავადებას (*ტუბერკულოზი, თურქული* და სხვ.) და ჰელმინთოზებს (*დიქტიოკაულოზი*). განარჩევენ მწვავე (10—15 დღე) და ქრონ. (კვირაობით და წლობით) ბ-ს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: დაავადების მიზეზების აღმოფხვრა, ამოსახველებელი საშუალებები, ანტიბიოტიკები და სხვ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ცხოველთა მოვლა-შენახვის, კვებისა და ექსპლუატაციის ჰიგიენის წესების დაცვა.

*ლიტ.*: ა ლ ა დ ა შ ვ ი ლ ი ვ., შინაგანი დაავადებანი, ნაწ. 1, თბ., 1972.

**ბრონქოადენიტი** (*ბრონქი* და ბერძ. adēn — ჯირკვალი), გულმკერდის, ტრაქეის, მსხვილი ბრონქების, აგრეთვე შუასაყრის უჯრედისის ლიმფური კვანძების ანთება. უმეტესად ტუბერკულოზური წარმოშობისაა, თუმცა შეიძლება განვითარდეს ბრონქიტის, ფილტვების ანთების, ბავშვთა ზოგიერთი ინფექციური დაავადების (წითელა, ყივანახველა) დროსაც. მისი ნიშნებია ტკივილი ბეჭთაშუა არეში, შემაწუხებელი ხველის შეტევები, ოფლიანობა. ზოგჯერ ბ. უსიმპტომოდ მიმდინარეობს. დიაგნოზი ძირითადად რენტგენოლოგიურად ისმება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა დ ა პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ბ-ის გამომწვევი დაავადების თავიდან აცილება და მკურნალობა, ტუბერკულოზური ბ-ის დროს — ტუბერკულოზის საწინააღმდეგო თერაპიასთან ერთად საერთო გამაჯანსაღებელი მკურნალობა.

**ბრონქოექტაზიური დაავადება** (*ბრონქი* და ბერძ. ektasis — გაჭიმვა), სასუნთქ ორგანოთა ქრონ. დაავადება, ახასიათებს ბრონქების გაფართოება (ბრონქოექტაზები). ხშირად ის პროგრესულად ვითარდება და თან ერთვის ჩირქოვანი გართულება. ბ. დ. პირველად აღწერა ფრანგმა ექიმმა რ. ლაენეკმა 1819. განარჩევენ თანდაყოლილ და შეძენილ ბრონქოექტაზებს. თ ა ნ დ ა ყ ო ლ ი ლ ი უჩნდება ნაყოფს ბრონქების არასწორი განვითარებისას ან ახალშობილს *ატელექტაზის* შედეგად; შეძენილს იწვევს ბრონქის კედლის ანთება — მისი კუნთოვან-ელასტ. შრის ცვლილებები სხვადასხვა დაავადების (ყივანახველა, წითელა, გრიპი, პნევმონია, ქრონ. ბრონქიტი და სხვ.) დროს, აგრეთვე ბრონქის სანათურის უცხო სხეულით დახშვა. ბ. დ-ს უმეტეს შემთხვევაში ახასიათებს ხველა. ნახველს ზოგჯერ ცუდი სუნი აქვს, შეიცავს სისხლის მაფებს, გამოიყოფა სწრაფად და დიდი რაოდენობით (შეიძლება დღეში 500 *გ* მიაღწიოს), ზოგჯერ აღინიშნება სისხლხველება და ფილტვიდან სისხლდენაც. თუ დაავადება პროგრესულად მიმდინარეობს, ხელ-ფეხის თითების საფრჩხილე ფალანგები მსხვილდება (ე. წ. დოლის ჩხირისებრი თითები), ფრჩხილები კი საათის მინას ემსგავსება. გართულებებიდან აღსანიშნავია ფილტვების კეროვანი ანთება, მძიმე შემთხვევებში — გულის უკმარისობა და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა დ ა პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ორგანიზმის წინააღმდეგობის უნარის გაძლიერება, ინფექციასთან ბრძოლა, ზოგჯერ ინფექციის კერის ამოკვეთა.


მ. ბროსე.

**ბრონქოპნევმონია** (*ბრონქი* და *პნევმონია*), კ ე რ ო ვ ა ნ ი პ ნ ე ვ მ ო ნ ი ა, ფილტვების ანთების ერთ-ერთი ფორმა. ახასიათებს უწვრილესი ბრონქების დაზიანება და ანთებითი პროცესის გადასვლა ფილტვების ქსოვილზე. ბ. შეიძლება იყოს ზოგიერთი ინფექციური (გრიპი, ტულარემია, შავი ჭირი და სხვ.) ან არაინფექციური დაავადების (მიოკარდიუმის ინფარქტი, სიმსივნე და სხვ.) გართულება.

**ბრონქოსკოპია** (*ბრონქი* და *...სკოპია*), სპეც. ხელსაწყოთი — ბ რ ო ნ ქ ო ს კ ო პ ი თ ტრაქეისა და ბრონქების უშუალო დათვალიერების მეთოდი. იყენებენ როგორც დიაგნოსტიკისათვის, ისე სამკურნალოდ, აგრეთვე ტრაქეიდან და ბრონქებიდან უცხო სხეულების ამოსაღებად.

**ბროსე** (Brosset) მარი ფელისიტე (5. II. 1802, პარიზი, — 3. IX. 1880, შატელრო, საფრანგეთი), ფრანგი ორიენტალისტი და

ქართველოლოგი. დაიბადა ხელმოკლე ვაჭრის ოჯახში. სწავლობდა ორლეანსა, შემდეგ სან-სულპისიეის სას. სემინარიებში. ისმენდა ლექციებს კოლეჯ დე ფრანსში, სწავლობდა ჩინ. ენასა და ლიტ-რას, შემდეგ ხელი მოჰკიდა ქართულს და სომხურს. შეისწავლა პარიზში დაცული ქართ. ხელნაწერები, გამოაქვეყნა რამდენიმე ქართველოლოგიური ნაშრომი, აგრეთვე ქართ. ენის გრამატიკის სახელმძღვანელოები. მისმა შრომებმა საფუძველი ჩაუყარა მეცნ. ქართველოლოგიას ევროპაში. ბ-ს შემწეობას უწევდნენ ჟ. ა. სენ-მარტენი და პეტერბურგში მცხოვრები *თეიმურაზ ბატონიშვილი* (მიწერ-მოწერით).

1837 ბ. რუსეთში მიიწვიეს, 1838 აირჩიეს პეტერბ. მეცნ. აკად. წევრად ქართ.-სომხ. ფილოლოგიის განხრით. 1839—41 აკადემიაში და უნ-ტში წაიკითხა ლექციების ციკლი საქართვ. და სომხ. ისტორიის შესახებ. 1847—48 იმოგზაურა საქართველოში, შეკრიბა დიდძალი ეპიგრაფიკული, ნუმიზმატიკური, დოკუმენტური და სხვ. მასალა და პეტერბურგში სამ წიგნად გამოაქვეყნა (1849—51). ფრანგულად თარგმნა და 1849—58 შვიდ ტომად დაბეჭდა „ქართლის ცხოვრება", ვახუშტის „ისტორიის" გეოგრ. ნაწილი, სეხნია ჩხეიძის, პაპუნა ორბელიანის და ომან ხერხეულიძის ისტ. თხზულებები ვრცელი მეცნ. კომენტარებითურთ (ამ გამოცემის IV ტომი დაიბეჭდა დ. ჩუბინაშვილის რედაქციით). 1861 გამოსცა საბუთები რუს.-საქართვ. ურთიერთობის შესახებ. ბ-ს 200-ზე მეტ ნაშრომში თავმოყრილია დიდძალი კრიტიკულად შემოწმებული მასალა. მან გაამდიდრა ქართ. ისტორიოგრაფია, გააფართოვა მისი წყაროთმცოდნეობითი ბაზა, წინ წასწია ქართ. ნუმიზმატიკის, სფრაგისტიკის, ეპიგრაფიკისა და სხვ. დამხმარე დარგების შესწავლა, წამოჭრა და დაამუშავა შუა საუკ. საქართველოს ისტ. მრავალი საკითხი, დაიწყო „ქართლის ცხოვრების" კრიტ. შესწავლა, სცადა დაეწერა საქართვ. ისტ. კურსი.

დიდი წვლილი შეიტანა ბ-მ ქართ. ენისა და ლიტ-რის შესწავლის საქმეში. 1834 პარიზში გამოიცა ბ-ს შრომა „L'art liberale ou grammaire géorgienne (ჴელოვნება აზნაურობითი გინა ქართულისა ენისა თჳთმასწავლებელი)". შრომა შედგება 17 თავისაგან და ყოველ თავს მოსდევს საილუსტრაციო მასალა თარგმანითურთ. ბ. თავის გრამატიკაში ითვალისწინებს *ანტონ I-ის, მაჲკოს, დავით ბატონიშვილის* გრამატიკებს, მაგრამ ამა თუ იმ საკითხის განხილვისას ქართულ ტექსტებს ემყარება. ამ შრომაში ბ-მ წამოაყენა ვარაუდი, რომ ქართული ენა ინდოევროპულ ენათა ინდოირანულ შტოს ეკუთვნის. ბ. პირველი სპეციალისტია, რ-მაც სცადა ქართული ენის ნათესაობის საკითხი განეხილა არა მხოლოდ ცალკეულ სიტყვათა შეპირისპირების გზით, არამედ გრამატიკულ მოვლენათა ჩვენების მიხედვითაც. არაერთი საყურადღებო ნარკვევი უძღვნა მან შუა საუკ. ქართ. ლიტ-რის ძეგლებს („ვეფხისტყაოსანი", „რუსუდანიანი", „ომაინიანი" და სხვ.). ბ-მ დააყენა და გააშუქა საკითხი ქართ. „რაინდული რომანის" თავისებურების შესახებ, დ. ჩუბინაშვილთან და ზ. ფალავანდიშვილთან ერთად გამოსცა „ვეფხისტყაოსანი" (1841).

ფრანგულად თარგმნა და გამოაქვეყნა იმ სომეხ ისტორიკოსთა თხზულებები, რ-ებსაც მოეპოვებათ ცნობები საქართვ. შესახებ (ტ. 1—2, 1874—76), აღწერა სომხ. ისტ. ძეგლები (მაგ., ანისი).

ბ-ს სახელთან დაკავშირებულია მთელი ეტაპი ევრ. ქართველოლოგიაში, მისი მემკვიდრეობა მტკიცედ შევიდა ქართ. ისტორიოგრაფიის საგანძურში.

*თხზ.*: Histoire de la Géorgie depuis l'antiquité jusqu' au XIX siècle, v. 1—7, St.-Pb., 1849—58; Les ruines d' Ani aux X et XI siècles, t. 1—2, St.-Pb., 1860—61; Rapports sur un voyage archéologique dans la Géorgie et dans l' Arménie, exécuté en 1847—1848, livr. 1—3, St.-Pb., 1849—51; Переписка на иностранных языках грузинских царей с Российскими государями от 1639 по 1770, СПб., 1861; საქართველოს ისტორია, ნაწ. 1—2, თარგმ. ს. ღლონტი-ძისა, ტფ., 1895—1900.

*ლიტ.*: დოდაშვილი რ., მარი ბროსე — ქართული მწერლობის მკვლევარი, თბ., 1962; ხანთაძე შ., მარი ბროსე, თბ., 1966; Какабадзе С. Н., Акад. М. Броссе и его значение в грузинской историографии, «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; Марр Н. Я., К столетию со дня рождения М. И. Броссе, «Записки Вост. отделения Рус. археол. об-ва», 1902, т. 14, в. 4; Хантадзе Ш. А., Академик Мари Броссе и европейское и русское грузиноведение, Тб., 1970; Brosset L., Bibliographie analytique des ouvrages de M.-F. Brosset. 1824—1879, St.-Pb., 1887.

*ნ. იოსავა. შ. ხანთაძე.*

**ბროუნი,** უფრო სწორია ბრაუნი (Brown) რობერტ (21. XII. 1773, მონტროუზი, — 10. VI. 1858, ლონდონი), ინგლ. ბოტანიკოსი. მის მორფოლ.-ემბრიოლოგიურ გამოკვლევებს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მცენარეთა ბუნებრივი სისტემების შემუშავებისათვის. მან თესლკვირტში აღმოაჩინა ჩანასახოვანი პარკი, დაადასტურა (1825), რომ წიწვოვნებისა და საგოვნების თესლკვირტი არ არის მოქცეული ნასკვში, რითაც დაადგინა ძირითადი განსხვავება ფარულთესლოვნებსა და შიშველთესლოვნებს შორის. წიწვოვნების თესლკვირტში აღმოაჩინა *არქეგონიუმი*. პირველმა აღწერა სწორად მცენარეული უჯრედების ბირთვი. 1827 აღმოაჩინა ხსნარსა და აირში შეტივტივებული უმცირესი ნაწილაკების ქაოსური მოძრაობა, რ-საც *ბროუნის მოძრაობა* ეწოდა.



ბროუნის მოძრაობა. გუმიგუტის ნაწილაკის ბროუნის მოძრაობა წყალში. წერტილებით აღნიშნულია ნაწილაკის თანამიმდევრული მდებარეობა ყოველი 30 წამის შემდეგ. დაკვირვებები ჩაატარა ჟ. პერენმა მიკროსკოპით, რომლის გამადიდებლობა დაახლოებით 3000 იყო.

**ბროუნის მოძრაობა,** სითხეში ან აირში შეწონილი დისპერსიული ნაწილაკების განუწყვეტელი და ქაოსური მოძრაობა, რ-იც გამოწვეულია გარემოს მოლეკულების უწესრიგო დარტყმებით. აღმოაჩინა ინგლ. ბოტანიკოსმა რ. *ბროუნმა* (1827). იგი მიკროსკოპით აკვირდებოდა სითხეში შეწონილი ნაწილაკების (დიამეტრი>1 *მკმ*) ქაოსურ მოძრაობას და სწავლობდა მათ ზიგზაგისებურ ტრაექტორიებს. ბ. მ. არ სუსტდება დროის მიხედვით და არ არის დამოკიდებული გარემოს ქიმ. თვისებებზე. ბ. მ-ის ინტენსივობა მატულობს გარემოს ტემპ-რის გაზრდით და მისი სიბლანტისა და ნაწილაკების ზომების შემცირებით. ამ მოვლენის პირველი სწორი თვისებრივი ახსნა მოგვცეს ნ. ვინერმა, ი. გუიმ და ი. დელსომ. სრული მოლეკულურ-კინეტიკური თეორია შექმნეს ა. *აინშტაინმა* და მ. *სმოლუხოვსკიმ* (1905—1906). ამჟამად დადგენილია, რომ ბ. მ-ის მიზეზია გარემოს მოლეკულების სითბური მოძრაობა და ის, რომ ბროუნის ნაწ. მათი მოქმედების შედეგად ყოველ მომენტში იძენს არაკომპენსირებულ დარტყმას რაიმე მიმართულებით, ამიტომ იგი უწესრიგოდ მოძრაობს, იცვლის რა თავისი სიჩქარის სიდიდესა და მიმართულებას დაახლ. $10^{14}$-ჯერ *წმ*. ამრიგად, ბ. მ. არაპირდაპირი გზით ადასტურებს მოლეკულების არსებობას.

ბ. მ-ის ზოგადი სურათი აღიწერება აინშტაინის კანონით: $\overline{\Delta x^2} = 2D\tau$ (1), სადაც $\overline{\Delta x^2}$ არის ნებისმიერი $x$ მიმართულებით ნაწილაკის წანაცვლების საშ. კვადრატი, $\tau$ — დრო ორ დაკვირვებას შორის, $D$ — *დიფუზიის* კოეფიციენტი; იგი განისაზღვრება იმ წინააღმდეგობით, რ-საც ბლანტი გარემო მასში მოძრავ ნაწილაკს უწევს. $a$ რადიუსის სფერული ნაწილაკისათვის $D = kT/6\pi\eta a$ (2), სადაც $k$ არის ბოლცმანის მუდმივა, $T$ — აბსოლ. ტემპრა, $\eta$ — გარემოს დინამ. სიბლანტე.

(1) და (2) ფორმულები დადასტურდა ჟ. პერენისა და თ. სვედბერგის გაზომვებით (1906). ამ დამოკიდებულებათა საფუძველზე შესაძლებელია ბოლცმანის მუდმივას და *ავოგადროს რიცხვის* ზუსტი განსაზღვრა.

*ლიტ.*: Фейнман Р., Лейтон Р., Сэндс М., Фейнмановские лекции по физике, пер. с англ., т. 4, М., 1965; Эйнштейн А., Смолуховский М., Броуновское движение, пер. с нем., с доп. статьями Ю. А. Круткова и Б. И. Давыдова, М.—Л., 1936.

**ბროუნ-სეკარი** (Brown-Séquard) შარლ ედუარ (8. IV. 1817, მავრიკის კ., — 2. IV. 1894, სო), ფრანგი ფიზიოლოგი და ნევროპათოლოგი. წლების მანძილზე მუშაობდა აშშ-სა და ინგლისში. 1868-იდან საფრ. სამედ. აკად. წ.-კორ. 1878-იდან კოლეჟ დე ფრანსის (პარიზი) პროფესორი. მისი ძირითადი შრომები ეხება ცენტრ. ნერვული სისტემის ფიზიოლოგიას და პათოლოგიას, სიმპათიკური ნერვული სისტემის ფუნქციებს; ბ-მა შეისწავლა და აღწერა ზურგის ტვინის გამტარი გზები, თავის ტვინის ჯვარედინი მგრძნობიარე გზა (ბ-ის კონა), სიმპტომთა კომპლექსი ზურგის ტვინის ცალმხრივი დაზიანებისას (ბ-ის დამბლა); რამდენიმე შრომა მიუძღვნა სისხლის შედგენილობის და თირკმელზედა ჯირკვლების ფუნქციის საკითხებს. იგი ამტკიცებდა, რომ ცხოველთა სათესლე ჯირკვლების გამონაწვლილი „აახალგაზრდავებს" ორგანიზმს. შემდგომში დადგინდა, რომ ორგანიზმის ამგვარ „გაახალგაზრდავებას" მოჰყვება ფიზ. ძალის დაქვეითება და პროგრ. დაუძლურება. ბ. ითვლება კ. *ბერნარის* მიმდევრად და ენდოკრინოლოგიის ერთ-ერთ ფუძემდებლად.

**ბროშირება** (ფრანგ. brocher — შეკერვა, გამაგრება), მცირე მოცულობის (6—48 გვ.) მასობრივი ნაბეჭდი პროდუქციის (ჟურნალების, ბროშურებისა და სხვ.) შეკერვა-აკინძვა. იხ. აგრეთვე *აკინძვა*.

**ბროშურა** (ფრანგ. brochure), მცირე მოცულობის ნაბეჭდი ნაშრომი (საერთაშ. პრაქტიკით არანაკლებ 5 და არა უმეტეს 48 გვერდისა); მასობრივი ბეჭდვითი პროპაგანდის ერთ-ერთი საშუალება. პირველად გამოიყენა რეფორმაციის ეპოქაში, განსაკუთრებული მნიშვნელობა მოიპოვა საფრ. დიდი რევ. პერიოდში. აღსანიშნავია, რომ არალეგალურმა ბ-ებმა რევ. მოძრაობის დროს დიდად შეუწყო ხელი რუსეთში მარქსისტული იდეების გავრცელებას (იხ. *ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა*). სსრკ-ში ამჟამად დიდი ტირაჟით გამოდის ბ-ები საზ.-პოლიტ., სოც.-ეკონ., სას.-სამ., ტექ. და მეცნ. თემებზე.

**ბროწეული** (Punica granatum), ბუჩქი ან ტანდაბალი ხე (სიმაღლით 5 *მ*-მდე) ბროწეულისებრთა ოჯახისა. ფოთოლმცვივანი ეკლიანი მცენარეა. აქვს კიდემთლიანი ტყავისებრი ფოთლები. ახალ ყლორტებზე გამოაქვს ყვავილები, რ-თაგან ზოგი დიდია, სურისებრი; ნორმალურად განვითარებული ნასკვი, ბუტკო და სამტვერე აქვს, იძლევა ნაყოფს; ზოგი (85—95%) კი განუვითარებელი, მოკლებუტკოიანია და ცვივა. ყვავილობს მაის-აგვისტოში. დამტვერვა ჯვარედინია. დარგვიდან მესამე-მეოთხე წელს ისხამს ნაყოფს, სრულ მოსავალს მეშვიდე-მერვე წელს იძლევა. ნაყოფი კენკრასებრია, აქვს ყვითელი ან წითელი ნაყოფსაფარი, სფეროსებრი მრავალი (400—700) წვნიანი თესლი, რ-იც მწიფდება სექტ.-ნოემბერში. კარგი მოვლისას ერთი ხის მოსავალი 50—60 *კგ* აღწევს. ბ. ნიადაგისადმი ნაკლებმომთხოვნია, კარგად ხარობს ორგ. ნივთიერებებით მდიდარ ღრმა თიხნარ ნიადაგებზე. ყინვაგამძლეა (იტანს – 16°C). ველურად იზრდება მცირე აზიის, ჩრდ.-დას. ინდოეთის, ირანის, ამიერკავკ. მთიან რ-ნებში; საქართველოში—ივრის, ალაზნისა და მტკვრის ნაპირებზე და დასავლეთის ზოგიერთ რ-ნში. კულტივირებულია სუბტროპ. ზონაში. სსრკ-ში მოჰყავთ ყირიმში, დაღესტანში, ამიერკავკ. და შუა აზიის რესპუბლიკებში. ბ-ის ნაყოფს ნედლად იყენებენ; წვნისაგან, რ-იც 8—19% შაქარს, 0,3—9% ლიმონის მჟავას, ტანინსა და C ვიტამინს შეიცავს, ამზადებენ სიროფს, სასმელებს („გრენადინი", „მაშარაბი" და სხვ.), სანელებლებს. ბ-ის ღეროს, ტოტებისა



ბროწეული. ზემოთ—ყვავილიანი ტოტი, ქვემოთ—ნაყოფი და მისი ჭრილი.

და ფესვების ალკალოიდებით მდიდარ გამხმარი ქერქის ნახარშსა და ექსტრაქტს სამკურნალოდ იყენებენ. ნაყოფის კანით ზოგჯერ კოლიტს მკურნალობენ. ფოთოლი, ფესვისა და ღეროს ქერქი, ნაყოფის კანი დიდი რაოდენობით (32%-მდე) შეიცავს მთრიმლავ ნივთიერებებს, რ-ებიც იხმარება ტყავის წარმოებაში და საღებრების დასამზადებლად. წითელი, ყვითელი ან თეთრი ბუთხუზაყვავილებიანი ბ. გამოყენებულია დეკორ. მებაღეობაში. სსრკ-ში კულტივირებულია ბ-ის შემდეგი ჯიშები: „აზერბაიჯანული გულოშა", „ვარდისფერი გულოშა", „ბალამურსალი", „შაჰ-ნარი", „ყირმიზი-ყაბუხი" და სხვ. საქართველოში ბ. გაშენებულია უმთავრესად კახეთში, ქართლში, იმერეთსა და აჭარის ასსრ-ში. ნარგაობის საერთო ფართობია 400,17 ჰა. დარაიონებული ჯიშებია: „ვარდისფერი გულოშა", „ყირმიზი-ყაბუხი", „შაჰ-ნარი", „სალავათური". ბ-ს აზიანებს ნაყოფჭამია, ბუგრი, ტკიპა; ავადდება ფომოფსისით (ტოტების კიბო). ბრძოლის ღონისძიებანი: გამხმარი ტოტებისა და მკვდარი ფესვების მოცილება და დაწვა; გაზაფხულზე 1%-იანი ბორდოს სითხის, შემოდგომაზე 5%-იანი სპილენძის აჯასპის შესხურება.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 497.

**ბროწლეთი,** სოფელი გორის რ-ნში (ტირძნისის სოფსაბჭო), მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. მხარეს, გორი—ცხინვალის გზატკეცილზე. ზ. დ. 805 *მ*, გორიდან 28 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 5 *კმ*. ტირძნისის კოლ-ბა (მეხილეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ტირძნისში (2,5 *კმ*). საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ბროხი** (Broch) ჰერმან (1. XI. 1886, ვენა, — 31. V. 1951, ნიუ-ჰეივენი), ავსტრ. მწერალი. ნაცისტების მიერ ავსტრ. ოკუპაციის დროს გესტაპომ დააპატიმრა. 1938 აშშ-ში გაიხიზნა და იქაური ქვეშევრდომობა მიიღო. 1949 აირჩიეს ნიუ-ჰეივენის უნ-ტში გერმ. ლიტ-რის პროფესორად. ბ. თანამედროვე ევრ. რომანის ერთ-ერთი მამამთავარი და დასავლური ლიტ. „მოდერნიზმის" ანუ *ავანგარდიზმის* მებაირახტრეა. მისი შემოქმედება გამოხატავს ბიურგერულ საზ-ბაში ეგზისტენციურ კრიზისს, ადამიანთა „თვითგაუცხოებას" და მარტოობას, ღირებულებათა ქრობასა და პიროვნების დაშლას. ამ მხრივ დამახასიათებელია რომანი-ტრილოგია „მთვარეულები" (1931—32). ჯ. ჯოისსა, ფ. კაფკასა და რ. მუზილთან ერთად ბ-ს მიაკუთვნებენ იმ პროზაიკოსთა რიცხვს, რ-ებმაც დაამსხვრიეს ტრად. ეპიკური ფორმები. ბ-ის მთავარ რომანში „ვერგილიუსის სიკვდილი" (1945) თითქმის არ არის მოქმედება, ამბავი, სიუჟეტი. აქ გროტესკულადაა ერთმანეთში გადახლართული რეალობა, პერსონაჟის მოგონება — ასოციაციები და მომავლის ხილვები. რომანის საკუთრივ შინაარსს შეადგენს სიცხით გათანგული, ავადმყოფური მოჩვენებებით გატანჯული რომაელი მწერლის შინაგანი მონოლოგები, შთაბეჭდილებანი, მოგონებანი. ბ-ის დანარჩენი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია: რომანი „უდანაშაულონი" (1950), სადაც აღწერილია, თუ როგორ შეუწყო ხელი ნაცისტური რეჟიმის დამყარებას ადამიანთა პოლიტ. გულგრილობამ და ეთიკურმა უპასუხისმგებლობამ; აგრეთვე საინტერესო ესეი „ჯეიმზ ჯოისი და თანადროულობა" (1936), რომანები „უცნობი სიდიადე" (1939), „მაცდური" (1953), დრამა „რამეთუ არა იციან, რასა იქმან" (1934).

*თხზ*.: Gesammelte Werke, Bd. 1—8, Z., 1953—57. *ნ. კაკაბაძე*.

**ბრტყელეკალა** (Onopordon), მცენარეების გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. დაახლოებით 20 სახეობას მოიცავს. უმრავლესობა ეკლიანებია. სსრკ-ში უფრო მეტად გავრცელებულია ორწლოვანი სარეველა O. acanthium. იზრდება კირიან ფერდობებზე, დანაგვიანებულ ადგილებსა და გზისპირებზე. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა: სარეველას მოსპობა თესლის წარმოქმნამდე, სათესი მასალის გაწმენდა და სხვ.

**ბრტყელი ამოცანა,** სახელწოდება მათ. ფიზიკის ამოცანათა კლასისა, რ-საც იყენებენ შემდეგ შემთხვევებში: ა) როდესაც შესწავლილი მოვლენის სურათი ერთი და იგივეა ყველა სიბრტყეში, რ-იც რომელიღაც სიბრტყის პარალელურია; ბ) როცა ერთ-ერთი განზომილების უგულებელყოფით ამოცანა დაიყვანება ორგანზომილებიანზე. ბ. ა-ს ვხვდებით დრეკადობის თეორიაში, ჰიდრო- და აეროდინამიკაში, ელექტრობისა და თბოგამტარობის თეორიებში და სხვ., მაგ., დრეკადობის თეორიაში ბ. ა-თან საქმე გვაქვს მაშინ, როდესაც უსასრულოდ გრძელი ცილინდრის გვერდითს ზედაპირზე მოდებულია ყოველი მსახველის გასწვრივ მუდმივი დატვირთვა; მოვლენების შესწავლა ცილინდრში საკმარისია ნებისმიერ სიბრტყეში, რ-იც მსახველის მართობულია (შემთხვევა ა). ბ. ა-ზე დაიყვანება აგრეთვე ისეთი თხელი ფირფიტის შესწავლა, რ-იც განიცდის მის სიბრტყეში მდებარე და მის პერიმეტრზე მოდებული ძალების მოქმედებას (შემთხვევა ბ). თუ შესასწავლი მოვლენა სტაციონარულია (ე. ი. არაა დამოკიდებული დროზე), მაშინ ბ. ა-ის ამოხსნა ბევრ შემთხვევაში დაკავშირებულია კომპლ. ცვლადის ფუნქციათა თეორიასთან და წარმოებს *კონფორმული ასახვის* მეთოდებით. ზოგიერთ შემთხვევაში ბ. ა-ის შესწავლა დაკავშირებულია ე. წ. ლოგარითმულ პოტენციალთან (იხ. *პოტენციალის თეორია*). დრეკადობის თეორიის ბ. ა. დაამუშავა რუსმა მათემატიკოსმა გ. კოლოსოვმა (1909). შემდგომ მისი იდეები გააღრმავა ნ. *მუსხელიშვილმა*. ბ. ა-ის სრული თეორიის დამუშავება ქართ. საბჭ. მათ. სკოლის დამსახურებაა. ჰიდროდინამიკის ბ. ა-ში კომპლ. ცვლადის ფუნქციათა თეორია პირველად *ჟ. დ'ალამბერმა* და ლ. *ეილერმა* გამოიყენეს თავიანთ შრომებში, ხოლო შემდეგ ეს საკითხი სრულყვეს რუსმა მათემატიკოსებმა ნ. *ჟუკოვსკიმ* და ს. *ჩაპლიგინმა*.

*ლიტ*.: Мусхелишвили Н. И., Некоторые основные задачи математической теории упругости, 5 изд., М., 1966.

**ბრტყელი ბეჭდვა,** იხ. სტ. *ბეჭდვა*.

**ბრტყელი ჭიები** (Plathelminthes), პარაზიტი ან თავისუფლად მცხოვრები უხერხემლო ცხოველების ტიპი. სიგრძე 0,1 *მმ*-იდან რამდენიმე *მ* აღწევს. სხეული ფოთლის ან ლენტისმაგვარია. ორგანოებს შორის არსებული შუალედები ამოვსებულია პარენქიმით, რის გამოც მათ პ ა რ ე ნ ქ ი მ უ ლ ჭ ი ე ბ ს უწოდებენ. ბ. ჭ-ს სხეულის ღრუ არა აქვთ, არც სისხლის მიმოქცევისა და სუნთქვის ორგანოები გააჩნიათ. გამოყოფის ორგანოები პროტონეფრიდიებია. ნერვული სისტემა განგლიური ტიპისაა. უმრავლეს შემთხვევაში ჰერმაფროდიტები არიან. პარაზიტული ფორმების განვითარების ციკლი მეტად რთულია და შუამავალი მასპინძლის მონაწილეობით მიმდინარეობს. თავისუფლად მცხოვრები ფორმები კი (წამწამიანი ჭიები) პირდაპირ ან მეტამორფოზით ვითარდებიან. ამ შემთხვევაში ჩნდება თავისუფლად მცურავი *მიულერის ლარვა*. ბ. ჭ-ს განეკუთვნება ოთხი კლასი: *წამწამიანი ჭიები, დიგენეზური მწოველები, მონოგენეზური მწოველები, თასმისებური ჭიები*. წამწამიანი ჭიები, ზოგი გამონაკლისის გარდა, თავისუფლად მცხოვრები ფორმებია, ხოლო დანარჩენი — ადამიანისა და ცხოველების პარაზიტები. საქართველოში ცნობილია სავეტერინარო და სამედ. მნიშვნელობის ბ. ჭ.: ღვიძლის პეპელა, ღორის სოლიტერი, ხარის სოლიტერი, ექინოკოკი და სხვ. *ბ. ყურაშვილი*.


ბრტყელი ჭიები: მარცხნივ—ლანცეტისებური ორპირა (Dicrocoelium lanceatum); მარჯვნივ—ექინოკოკი (Echinococcus granulosus).

**ბრტყელტანიანისებრნი** (Cucujidae), ხოჭოების ოჯახი. აქვთ ბრტყელი, ჩვეულებრივ 1—3, ზოგჯერ 15 *მმ*-მდე სიგრძის სხეული. ულვაშები ძაფისებრი ან გურზისებრია. სხეული შავი, მურა, ყვითელი ან წითელი. მატლი წაგრძელებულია, კარგად განვითარებული ფეხები და ულვაშები აქვს. ბ. ფართოდ არიან გავრცელებული. მოიცავენ 500-ზე მეტ სახეობას, რ-თაგან 50 სსრკ-ში გვხვდება. ზოგი ბ. მტაცებელია, ზოგი — პოლიფაგი (იხ. სტ. *პოლიფაგია*). ცხოვრობენ ჭიანჭველების ბუდეში, ხის ქერქქვეშ, ორგ. ნარჩენებში, ზოგჯერ პროდუქტებში—ფქვილში, ხმელ ხილში და სხვ.

**ბრტყელტერფიანობა,** ტერფის ყველაზე გავრცელებული დეფორმაცია. ახასიათებს ტერფის გასწვრივი და განივი თაღების დაშვება. განარჩევენ თ ა ნ დ ა ყ ო ლ ი ლ (იშვიათია) და შ ე ძ ე ნ ი ლ ბ-ს. შეძენილ ფორმებს შორის უფრო ხშირია ე. წ. ს ტ ა ტ ი კ უ რ ი ბ., იგი უვითარდებათ იმ პროფესიის პირებს, რ-ებიც დღის მეტ ნაწილს ფეხზე ატარებენ (ფოსტალიონი, დალაქი, გამყიდველი და სხვ.). ამა თუ იმ ხარისხით სტატიკური ბ. აქვს ადამიანთა დაახლ. 40%-ს, უმეტესად მსუქნებს. ბ-ის ჩამოყალიბების პროცესში ტერფი ბრტყელდება და განივრდება, მისი წინა და უკანა ნაწილი გარეთ გამოიწევა, ხშირია თითების დეფორმაცია. თანდათანობით ძვლებში, კუნთებსა და ტერფის სხვა ქსოვილებში აღინიშნება მნიშვნელოვანი ცვლილებები, რაც იწვევს ტკივილს და შრომისუნარიანობის დაქვეითებას. თავდაპირველად ავადმყოფს მალე ეღლება ფეხები, საღამოობით უსივდება, შემდეგ ეწყება ტკივილი ფეხის გულში, რასაც იწვევს იოგებისა და სახსრების დაჭიმვა, ზოგჯერ კი ფეხის თითებისაკენ მიმავალ ნერვებზე ძვლების დაწოლა; ტკივილი შეიგრძნობა წვივში, ბარძაყში და ზოგჯერ (რეფლექსურად) გულშიც. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა და მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ტერფისა და კანჭის კუნთების გასამაგრებელი ვარჯიში, მასაჟი, ფეხშიშველა სიარული ქვიშაზე, ფეხსაცმელში ჩასაფენი სპეც. ლანჩების (სუპინატორები) ან ორთოპედიული ფეხსაცმლის ჩაცმა. ტრავმული და პარალიზური ბ-ის დროს საჭიროა ოპერაცია.

*ლიტ*.: Андреев Л. Н., Плоскостопие, его диагностика и лечение, Курск, 1958. *ვ. აბაშიძე*.


ბრტყელტერფიანობა. მარცხნივ—ნორმალური ტერფი; შუაში — შებრტყელებული ტერფი; მარჯვნივ—ბრტყელი ტერფი.

**ბრუგმანი** (Brugmann) კარლ ფრიდრიხ (16. III. 1849, ვისბადენი, — 29. VI. 1919, ლაიფციგი), გერმ. ენათმეცნიერი; ინდოევრ. ენათა ისტ.-შედარებითი კვლევის სპეციალისტი. ბ. ნეოგრამატიკოსთა მიმდინარეობის ერთ-ერთი ფუძემდებელი იყო. 1892-იდან ვ. შტრაიტბერგთან ერთად გამოსცემდა ჟურნალს „Indogermanische Forschungen". ბ-ის ძირითადი ნაშრომებია: „მორფოლოგიური ძიებანი ინდოგერმანულ ენათა სფეროში" (ჰ. ოსტჰოფის თანაავტორობით, ნაწ. 1—6, 1878—1910), რ-ის შესავალი აღიარებულია ნეოგრამატიკოსთა მანიფესტად, „ინდოგერმანულ ენათა შედარებითი გრამატიკის ნარკვევი" (ტ. 1—2, 1886—1903).

*თხზ*.: Grundriß der vergleichenden Grammatik der indogermanischen Sprachen, Bd. 1—2, 2. Aufl., Stras.—B., 1897—1916 (თანაავტ.: B. Delbrück).

**ბრუევიჩი** ნიკოლოზ გრიგოლის ძე [დ. 31. X (12. XI). 1896, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი მანქანათმცოდნეობის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1942), საინჟინრო ტექ. სამსახურის გენ.-ლ. სკკპ წევრი 1921-იდან. 1923 დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი, 1930 — მოსკ. საავიაციო ინ-ტი. 1929—61 ლექციებს კითხულობდა ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო საინჟინრო აკადემიაში. 1943—49 იყო სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოს-მდივანი. 1951-იდან მუშაობს მანქანათმცოდნეობის ინ-ტში. ბ. მანქანებისა და ხელსაწყოების სიზუსტისა და საიმედოობის თეორიის ერთი ფუძემდებელთაგანია. შეიმუშავა საანგარიშო-გამომთვლელ მოწყობილობათა თეორია, კერძოდ, ციფრული გამომთვლელი მანქანის მოწყობილობათა ლოგიკური ანალიზი და სინთეზი, აგრეთვე მანქანათა მართვის საკითხები. ბ-ის ხელმძღვანელობით მანქანათმშენებლობის

დარგში ჩატარებულია კვლევა გონებრივი შრომის ავტომატიზაციის საკითხებზე. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით და 6 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Автоматизация умственного труда в машиностроении, М., 1969 (თანაავტ.); Основы теории счетно-решающих устройств, М., 1964 (თანაავტ.: Б. Г. Доступов); Точность механизмов, М.—Л., 1946 (ბიბლიოგრ.).



ნ. ბრუევიჩი.

**ბრუკი,** ა ლ ა ნ ბ რ უ კ ი (Brooke, Alanbrooke) ალან ფრანსის (23. VII. 1883, ბანიერ-დე-ბიგორი, საფრანგეთი, — 17. VI. 1963, ჰარტლი-უინტნი, ჰემფშირი), ინგლ. ფელდმარშალი (1944), ბრუკბოროს ვიკონტი (1946). I მსოფლიო ომის მონაწილე. II მსოფლიო ომის დასაწყისში ხელმძღვანელობდა ბრიტ. ჰაერსაწინაღო თავდაცვას. 1940 საფრანგეთში და დიუნკერკის რ-ნში მეთაურობდა მე-2 საარმიო კორპუსს. 1940 ივლ.-იდან — მეტროპოლიის ჯარების სარდალი, 1941—46 იმპერიის გენშტაბის უფროსი. იყო პრემიერ-მინისტრ უ. ჩერჩილის სამხ. მრჩეველი ანტიჰიტლერული კოალიციის სახელმწიფოთა საერთაშ. კონფერენციებზე.

**ბრუკი** (Broek) იოჰანეს ჰენდრიკ ვან დენ (დ. 4. X. 1898, როტერდამი), ჰოლანდ. არქიტექტორი. სწავლობდა დელფტის უმაღლეს ტექ. სკოლაში (1919—24; 1948-იდან ამავე სკოლის პროფესორი). 1927-იდან მუშაობს როტერდამში. 1948-იდან *არქიტექტორთა საერთაშორისო კავშირის* ალმასკომის წევრია. ამავე წლიდან მისი მუდმივი თანამშრომელია ი. ბ. ბაკემა. ბ-ისა და ბაკემას უმნიშვნელოვანესი ნამუშევარია როტერდამის სავაჭრო ცენტრი ლეინბანი (1949—53). აღსანიშნავია აგრეთვე ნიდერ. პავილიონი ბრიუსელის მსოფლიო გამოფენაზე (1958), საცხოვრ. სახლები, კანტორის შენობები, სკოლები, ლაბორატორიები, ეკლესიები; როტერდამის (1949—56) და ამსტერდამის (1966) ახ. რ-ნების დაგეგმარებისა და განაშენიანების პროექტები. 50-იანი წწ. შუახანებში ბ. და ბაკემა *ფუნქციონალიზმის* პრინციპებზე დაყრდნობით ქმნიან *ბრუტალიზმის* ხასიათის უხეში და მასიური ფორმის ნაგებობებს (მარლის რატუშა, გფრ, 1958—65).



ბრუნვითი ზედაპირი



წრიული ცილინდრული ზედაპირი. მიიღება 00' ბრუნვის ღერძის პარალელური l წრფის ბრუნვისას ამ ღერძის გარშემო.



სფერო. მიიღება ნახევარწრეწირის ბრუნვისას თავისი 00' დიამეტრის გარშემო.

**ბრუკი** (Brook) პიტერ (დ. 21. III. 1925, ლონდონი), ინგლ. რეჟისორი. სწავლობდა ოქსფორდის უნ-ტში. სარეჟისორო მოღვაწეობა დაიწყო 1943-იდან. 1945—65 შექსპირის პიესებს დგამდა შექსპირის მემორიალურ თეატრში, *სტრეტფორდ-ონ-ეივონში*. 1962-იდან შექსპირის სამეფო თეატრის ერთ-ერთი ხელმძღვანელია. აქ დადგმული სპექტაკლებიდან აღსანიშნავია პოლიტ. რევიუ „US", ვიეტნამში ომის შესახებ (1966. თვითონ ბ. ტექსტის ერთ-ერთი ავტორიც იყო). სხვა დადგმები: გოგოლის „რევიზორი" (თეატრი „ოლდვიჩი"; 1966), სენეკას „ოიდიპოსი" (ეროვნ. თეატრი, ლონდონი, 1968) და სხვ. ბ-ის დადგმებში ლაკონური თეატრ. ფორმა და პირობითობა ფსიქოლ. სიმართლესა და სიღრმეს ერწყმის. ბ. ორჯერ იყო საგასტროლოდ მოსკოვში. 1955 წარმოადგინა „ჰამლეტი", 1964 — „მეფე ლირი".

**ბრუკი** (Brooke) რუპერტ (3. VIII. 1887, რეგბი, — 23. IV. 1915, კ. სკიროსი, საბერძნეთი), ინგლ. პოეტი. მისი პოეზიისათვის დამახასიათებელია I მსოფლიო ომის ჰეროიკულ-რომანტ. აღქმა. ადრე დაიღუპა და მისი თაობის სხვა ინგლ. პოეტებისაგან განსხვავებით ვერ მოასწრო ამ ილუზიისაგან განთავისუფლება. პოპულარული გახდა სიკვდილის შემდეგ. განსაკუთრებით აღსანიშნავია მისი კრებ. „1914 და სხვა ლექსები" (1915). 1916 გამოქვეყნდა სტუდენტობისას კემბრიჯში დაწერილი ბ-ის გამოკვლევა „ჯონ უებსტერი და ელისაბედის დროინდელი დრამა", აგრეთვე „წერილები ამერიკიდან".





**ბრუკნერი** (Bruckner) ანტონ (4. IX. 1824, სოფ. ანსფელდენი, ლინცის მახლობლად, — 11. X. 1896, ვენა), ავსტრ. კომპოზიტორი, ორგანისტი და პედაგოგი. ორგანს უკრავდა ავსტრ. მონასტრებში, შემდეგ ქ. ლინცის ტაძარში. 1868-იდან ვენაში ცხოვრობდა. ასწავლიდა მუს.-თეორ. დისციპლინებს და ორგანის დაკვრას უნ-ტსა და კონსერვატორიაში. წერდა უმთავრესად სიმფ. მუსიკას. ააღორძინა ბეთჰოვენ-შუბერტის სიმფონიზმის მონუმ. სტილი. ბ-ის ნაწარმოებებს შორის აღსანიშნავია ვაგნერისადმი მიძღვნილი III სიმფონია (1873), IV („რომანტიკული", 1874), VII (1883), VIII (ე. წ. „ტრაგიკული", 1887) და IX (ე. წ. „გოთიკური", 1894, დაუმთავრებელი) სიმფონიები. დაწერილი აქვს აგრეთვე საკულტო მუს. ნაწარმოებები (ტედეუმი, საორგანო მესები და სხვ.).

ბ-ის მუსიკისათვის დამახასიათებელია ფოლკლორული ინტონაციები, დრამატიზმი და ეპიკურობა, აზრის სიღრმე და ჩანაფიქრის სერიოზულობა.

**ბრუკნერი** (Bruckner) ფერდინანდ [ფსევდ.; ნამდვ. სახელი და გვარი თეოდორ ტ ა გ ე რ ი (Tagger)] (26. VIII. 1891, ვენა, — 5. XII. 1958, დას. ბერლინი), ავსტრ. მწერალი. წერდა ლექსებსა და მოთხრობებს. 1923 ბერლინში დააარსა ე. წ. რენესანსის თეატრი. 1936-იდან ემიგრაციაში (ძირითადად აშშ-ში) ცხოვრობდა. 1953-იდან დას. ბერლინის „შილერის თეატრის" დრამატურგი იყო. გამოაქვეყნა დრამები „ბოროტმოქმედნი" (1928), „რასები" (1934) და სხვ. ბ-ის სხვა ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია: ისტ. პიესა „ელისაბედ ინგლისელი" (1930), რ-საც თავის დროზე დიდი წარმატება ხვდა წილად, ანტიფაშისტური კომედია „ნაპოლეონ I" (1936), დრამ. ტრილოგია „ორი ომის ახალგაზრდობა" (1948), დრამა „არაფრის ნაყოფი" (1952), ტრაგედია „ბრძოლა ანგელოზთან" (1957).

**ბრუმი** (Brum) ბალტასარ (18. VI. 1883—1933), ურუგვაის სახელმწ. მოღვაწე. განათლებით იურისტი. ხ. *ბატლიე ი ორდონიესის* ლიბერ.-ბურჟ. რეფორმების მომხრე. 1913-იდან ეკავა სხვადასხვა მინისტრის პოსტები. 1919—23 იყო ურუგვაის პრეზიდენტი. ბ. „ამერიკული ქვეყნების ლიგის" შექმნის პროექტის („ბ-ის დოქტრინა", 1920) ავტორია. ლიგას ლათ. ამერ. ყველა ქვეყანა და აშშ უნდა გაეერთიანებინა არაამერ. სახელმწიფოს მხრივ აგრესიის შემთხვევაში. პროექტი მიმართული იყო *მონროს დოქტრინის* წინააღმდეგ. ამერ. სახელმწიფოების V კონფერენციამ აშშ-ის ზეგავლენით უარყო იგი. 1933 მარტში, ურუგვაიში პოლკ. გ. ტერას დიქტატურის დამყარების შემდეგ, ბ-მა პროტესტის ნიშნად თავი მოიკლა.

**ბრუნება,** სახელის ფორმაცვალება *ბრუნვათა* მიხედვით. ხორციელდება ფუძეზე *აფიქსის* დართვით ან შინაგანი ფლექსიის მეშვეობით. ქართ. ენაში ბ. ერთია, ე. ი. ყველა სახელი იბრუნვის ერთი ნიმუშის მიხედვით, ბრუნვის ნიშანი მუდამ ერთია: სახელობითი — -ი (კაც-ი), მოთხრობითი — -მა (კაც-მა), მიცემითი — -ს (კაც-ს), ნათესაობითი — -ის (კაც-ის), მოქმედებითი — -ით (კაც-ით), ვითარებითი — -ად (კაც-ად), წოდებითი — -ო (კაც-ო) (ხმოვანფუძიან სახელებთან ცვლილებები ბრუნვის ნიშნებში ფონეტ. ხასიათისაა: ღვინო-მ, ღვინო-დ). ბევრ ენაში ბ. რამდენიმეა: ერთი და იგივე ბრუნვა გამოხატულია ორი და მეტი ნიშნით. ქართ. საგრამატიკო ტერმინოლოგიაში ბ-ის ბადლად იხმარებოდა აგრეთვე „ბ ა ნ კ ლ ე დ ო ბ ა".

**ბრუნეი** (Brunei), სულთანატი სამხრ.-აღმ. აზიაში, კ. კალიმანტანის (ბორნეო) ჩრდ.-დას. სანაპიროზე. დიდი ბრიტ. პროტექტორატი. ფართ. 5,8 ათ. კმ$^2$. მოსახლ. დაახლ. 200 ათ. კაცი (1972). 50%-ზე მეტი მალაელია, 25% — ჩინელი. დედაქალაქი — ბანდარ-სერი-ბეგავანი (75,6 ათ. მცხ., 1972). მოსახლ. უმეტესობა ისლამის მიმდევარია. ოფიც. ენებია მალაიური და ინგლისური. უმაღლესი ხელისუფლება ეკუთვნის სულთანს. დიდი ბრიტ. წარმომადგენელი — უმაღლესი კომისარი — კონტროლს უწევს სულთანატის დაცვასა და საგარეო ურთიერთობას. ფულის ერთეულია ბ-ს დოლარი. ბ-ს 3,1 დოლ.=აშშ-ის 1 დოლარს. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 4 ოლქად.

ბ-ს ზედაპირი უმთავრესად ვაკეა. ჰავა — ეკვატორული. ჰაერის ტემპ-რა წლის განმავლობაში დაახლ. 26°C, ნალექები — 2000—4000 მმ წელიწადში. ტერიტორიის 75%-ზე მეტი ნოტიო ტროპ. ტყეებს უჭირავს, მოქცევის ზოლში მანგროვიანი რაყაა.

XIV ს-ში ბ. *მაჯაპაჰიტის* ვასალი უნდა ყოფილიყო. XV ს-ში ბ-ს გამგებელმა ალაკ-ბერ-ტატამ მოჰამედის სახელი მიიღო და ბ-ს პირველი სულთანი გახდა. XVI ს. I ნახევარში ბ-მ თავის გავლენას დაუმორჩილა კალიმანტანის მთელი ჩრდ. სანაპირო და სულუს არქიპელაგი. 1580 ბ-ს დროებით ესპანელები დაეპატრონენ. XVIII ს. ბ-ში არსებობდა ინგლ. ოსტინდური კომპანიის ფაქტორია. 1841 ინგლისელებმა მიიტაცეს სარავაკი, 1847 — კ. ლაბუანი, 1877 — არენდით მიიღეს ჩრდ. კალიმანტანის ნაწილი (საბაჰი). 1888 ბ. ბრიტ. პროტექტორატი გახდა. 1906 ნავთობის საბადოების აღმოჩენასთან დაკავშირებით ბ-ში დაინიშნა ინგლ. რეზიდენტი. 1941—45 იაპონიამ დაიპყრო. 1948—59 მართავდა სარავაკის ინგლ. გუბერნატორი. 1959 მიიღეს კონსტიტუცია, რ-ითაც მალაში რჩებოდა კოლონ. რეჟიმი. 1956 ბ-ში შეიქმნა სახ. პარტია. 1962 დეკემბერში ამ პარტიის მეთაურობით დაიწყო აჯანყება, რ-იც მიზნად ისახავდა კალიმანტან-უტარის დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნას. აჯანყება ჩაახშეს ინგლ. ჯარებმა 1963 დასაწყისში.

ბ-ს მეურნ. კოლონ. ხასიათისაა. მთავარ დარგებს — ნავთობმოპოვებას, კაუჩუკის პლანტაციების გაშენებას, სატყეო მეურნეობას — ინგლ. მონოპოლიები აკონტროლებენ. ნავთობის მოპოვებამ 1974 დაახლ. 10 მლნ. ტ შეადგინა, ბუნებრივი აირის მოპოვებამ — 3,1 მლრდ. მ$^3$. ბ-ში არის კაპიტალ. სამყაროში უდიდესი თხევადი აირის საწარმო (სიმძლავრე დაახლ. 4 მლნ. ტ წელიწადში). ამზადებენ ძვირფას მერქანს. დამუშავებული მიწის ნახევარზე მეტი კაუჩუკის პლანტაციებს უკავია. სარწყავ მიწებზე მოჰყავთ ბრინჯი, კულტივირებულია საგოსა და ქოქოსის პალმა, ბანანი და სხვ. საავტ. გზების სიგრძე 374 კმ. არის სამდ. და საკაბოტაჟო ნაოსნობა. გააქვთ ნავთობი (ექსპორტის 95%), ხე-ტყე, კაუჩუკი. საგარეო-სავაჭრო ურთიერთობა აქვს მალაიზიასა და სინგაპურთან.

ბ-ში სახ. განათლების სისტემა სხვადასხვაგვარია. კოლონიზატორთა — „თეთრკანიანთა" ბავშვები 6 წლის ასაკიდან შედიან 6-წლიან დაწყ. სკოლაში, შემდეგ გადადიან 8-წლიან საშ. სკოლაში. ადგილ. მკვიდრთა ბავშვები 6 წლის ასაკიდან შედიან 6-წლიან (3+3) დაწყ. სკოლაში. ჩინ. სკოლებში სწავლება ჩინ. ენაზეა, სხვა სკოლებში — მალაიურზე. ყველა სკოლაში ისწავლება ინგლ. ენა. პროფ. განათლება დაბალ დონეზეა. არის სავაჭრო-ტექ. სკოლა და პედ. სასწავლებელი, რ-ებიც მუშაობენ საშ. სკოლის ბაზაზე. ბ-ში უმაღლესი სასწავლებლები არ არის.

*ლიტ.*: Хренов Ю. Ф., Северный Калимантан (1839—1963), М., 1966.

**ბრუნელესკი,** ბ რ უ ნ ე ლ ე ს კ ო (Brunelleschi, Brunellesco), ფილიპო (1377, ფლორენცია, — 15. IV. 1446, იქვე), იტალ. არქიტექტორი და მოქანდაკე, იტალ. რენესანსული ხუროთმოძღვრების ფუძემდებელი. თავდაპირველად თავი გამოიჩინა როგორც მოქანდაკემ: 1401 ფლორენციის *სანათლავის* კარისათვის შექმნა რელიეფი „ისააკის მსხვერპლად შეწირვა" (ბრინჯაო, ფლორენციის ეროვნ. მუზეუმი), რ-იც აღორძინების ხანის რეალისტური ქანდაკების ერთ-ერთი პირველი თვალსაჩინო ნიმუშია. 1402—1409 ბ-მ რომში გაატარა, სადაც ეცნობოდა და იკვლევდა ანტ. არქიტ. ძეგლებს. ამ წლებშივე შექმნა *პერსპექტივის* მეცნ. თეორია, რასაც არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა სახვითი ხელოვნ. შემდგომი განვითარებისათვის. 1420—36 ხელმძღვანელობდა ფლორენციის საკრებულო ტაძრის—სანტა-მარია დელ ფიორეს გუმბათის (დიამეტრი 42 მ) მშენებლობას. ნერვიურებითა და ჰორიზ. სარტყლებით შეკრული გუმბათი საინჟინრო თვალსაზრისით რთული და არქიტექტურულად მაღალმხატვრული ნაწარმოებია. ბ-ს მიერ ფლორენციაში აშენებული ბავშვთა თავშესაფარი (ოსპედალე დელი ინოჩენტი, 1421—44) რენესანსის ხუროთმოძღვრების პირველი ჩამოყალიბებული ნაწარმოებია. არქიტ. დამუშავებით მასვე ენათესავება ორი ბაზილიკური ეკლესიის — სან-ლორენცოს (1422—46) და სან-სპირიტოს (დაიწყეს 1444) ინტერიერები. სან-ლორენცოს ეკლესიის ძვ. საკრისტია (სალარო, დამთავრდა 1428) რენესანსის ხანის პირველი ცენტრ. კომპოზიციაა, რ-ის კვადრ. სივრცე გადახურულია აფრებზე დაყრდნობილი გუმბათით. ბ-ს მიაკუთვნებენ აგრეთვე სანტა-მარია დელი ანჯელის გარედან თექვსმეტწახნაგა, შიგნით — რვაწახნაგა ეკლესიას, რ-იც დაუმთავრებელი დარჩა (დაიწყეს დახლ. 1434). ადრინდ. რენესანსის უმნიშვნელოვანეს ნაგებობათა რიგს მიეკუთვნება პაცის საოჯახო კაპელა („კაპელა პაცი") სანტა-კროჩეს მონასტრის ეზოში (დაიწყეს 1429). დიდი დამსახურება მიუძღვის ბ-ს ფლორენციული საცხოვრ. სახლის — მდიდარ მოქალაქეთა *პალაცოების* არქიტ. შემუშავებაში. 1420—42 მან გააფართოვა ე. წ. „პალაცო დი პარტე გველფა" (გველფების პარტიის სასახლე, დაუმთავრებელია). მასვე მიაწერენ ფლორენციის უდიდესი სასახლის — „პალაცო პიტის" — შუა ნაწილს (დაიწყეს 1440). ბ-ს შემოქმედება არქიტ. ისტორიაში ახ. ხანის დაწყებას მოასწავებდა. მან პირველმა აღადგინა ანტ. ორდერი. მის მიერ აგებული შენობების ფასადებისა და ინტერიერების მარტივი, უაღრესად ნათელი და მშვიდი კომპოზიცია, მკაფიოდ შემოფარგლული სივრცე, „ადამიანური" მასშტაბი მკვეთრად უპირისპირდებოდა გოტიკის მისტ.-ემოციურ მხატვრულ სახეებს და ახ. ჰუმანისტურ მსოფლმხედველობას უკავშირდებოდა. ბ-ს ნაწარმოებებისათვის ნიშანდობლივია ფორმათა სიმსუბუქე და ელეგანტურობა, ჰარმონიული პროპორციული შეფარდებები და მკაფიო რიტმული დანაწევრება; ძუნწი სკულპტურული მორთულობა არ ტვირთავს არქიტექტურას და არ არღვევს მის ლოგიკურ ერთიანობას.

*ლიტ.*: Г е й м ю л л е р Г., Филиппо ди Сер Брунеллеско, пер. с нем., М., 1936; Филиппо Брунеллески, М., 1935.

*ი. ციციშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 448.

**ბრუნერი** (Brunner) ემილ (23. XII. 1889, ვინტერტური, — 6. IV. 1966, ციურიხი), შვეიც. თეოლოგი, პროტესტანტი. 1924-იდან პროფესორი ციურიხში. *დიალექტიკური თეოლოგიის* წარმომადგენელი. ბ-ის აზრით, XX ს-ში მოხდა ტექ. ინტერესების ჰიპერტროფია და გაბატონდა პოზიტივისტურ-სამეცნ. სულისკვეთება, რის შედეგადაც ადამიანმა დაკარგა ღვთის რწმენა და აღმოჩნდა ნივთთა სამყაროში მიტოვებული („ქრისტიანობა და ცივილიზაცია", ტ. 2, ლონდონი, 1949). ამის გამო ბ. უარს ამბობს თანამედროვე ლიბერალურ *პროტესტანტიზმზე* და მოითხოვს XVI ს. რეფორმაციის იდეებისაკენ დაბრუნებას.

**ბრუნეტო ლატინი,** იხ. *ლატინი* ბრუნეტო.

**ბრუნვა** გ ე ო მ ე ტ რ ი ა შ ი, მოძრაობის სახე, რ-ის დროსაც ფიგურის ერთი წერტილი მაინც უძრავად რჩება. სიბრტყეზე ბ-ის დროს არსებობს მხოლოდ ერთი უძრავი წერტილი — ბ-ის ცენტრი, სივრცეში ბ-ის დროს კი — ერთი უძრავი ღერძი — ბ-ის ღ ე რ ძ ი. პარალელური გადატანისა და სარკული ასახვისაგან განსხვავებული ნებისმიერი მოძრაობა სიბრტყეში არის ბ. რაიმე ცენტრის გარშემო. გადატანისა და სარკული ასახვისაგან განსხვავებული ყოველი მოძრაობა სივრცეში შეიძლება მივიღოთ რაიმე ღერძის გარშემო ფიგურის ბრუნვით და მისი შემდგომი გადატანით ამ ღერძის გასწვრივ.

**ბრუნვა** გ რ ა მ ა ტ ი კ ა შ ი, სახელის გრამატიკული კატეგორია, რ-იც გამოხატავს სახელის მიმართებას საგნის, თვისების ან პროცესის გამომხატველ სხვა სიტყვასთან და, ამის კვალობაზე, გარკვეული ფორმის მეშვეობით სახელს აკავშირებს წინადადების სხვა წევრებთან. ამასთანავე, სახელის ლექსიკური მნიშვნელობა უცვლელია. მნიშვნელობის ლექსიკური იგივეობა და გრამატ. სხვადასხვაობა ბ-ის კატეგორიის არსებითი ნიშანია. ენაში ბ-ის კატეგორიის არსებობისათვის აუცილებელია სახელი წარმოდგენილი იყოს თუნდაც ორი განსხვავებული ფორმით. ბ. ყველა ენაში არ დასტურდება (მაგ., აფხაზურში, სპარსულში, ფრანგულში), ხოლო იმ ენებშიც, სადაც იგი გამოკვეთილია (მაგ., ქართულში, სომხურში, ბერძნულში, ლათინურში, გერმანულში), ერთნაირი არაა არც ბ-თა რიცხვი და არც ცალკეულ ბ-თა ფუნქციები; მაგ., რუს. ენაში ექვსი ბ-აა, ქართულში — შვიდი, თანაც განსხვავებულია როგორც ბ-თა ხასიათი [ქართ. ენაში არაა ბრალობითი და წინდებულიანი (предложный) ბ-ები, ხოლო რუსულში — მოთხრობითი და ვითარებითი], ისე მათი ფუნქციები (მაგ., ორივე ენაში არის სახელობითი, მაგრამ რუს. ენაში ეს ბ. გამოხატავს მხოლოდ სუბიექტს, ხოლო ქართულ ენაში— სუბიექტსა და პირდაპირ ობიექტს. ასევე — რუს. ენაში პირდაპირი ობიექტის ბ-ა ბრალობითი, ხოლო ქართ. ენაში წინადადების იგივე წევრი გადმოცემულია მიც. ან სახ. ბ-ის ფორმით). ერთი და იმავე ბ-ის ფუნქცია მხოლოდ სხვადასხვა ენებში როდია სხვადასხვა: ერთი და იმავე ენის განვითარების პროცესშიც შესაძლოა დაიკარგოს რომელიმე ბ. და მისი ფუნქცია შეითავსოს მეორემ (თანამედროვე ქართულში არ არის წრფელობითი, რ-იც წარმოდგენილი იყო უნიშნოდ; მაგ., „არა კ ა ც ჰკლა!" ამის შედეგად გაფართოვდა სახელობითის ფუნქცია). შესაძლოა აგრეთვე ერთი ბ-გან ჩამოყალიბდეს ორი. ბ. გამოიხატება სახელის ფუძეზე *აფიქსის* დართვით ან შინაგანი ფლექსიის მეშვეობით.

*ლიტ.*: შ ა ნ ი ძ ე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1973.

*ა. შანიძე.*

**ბრუნვითი ზედაპირი,** ზედაპირი, რ-იც მიიღება ბრტყელი წირის ბრუნვით ამ წირის სიბრტყეში მდებარე ღერძის გარშემო. ბ. ზ-ების მაგალითებია სფეროს ზედაპირი (მიიღება ნახევარწრეწირის ბრუნვით დიამეტრის გარშემო), წრიული კონუსი, წრიული ცილინდრი. ბ. ზ-ს ხშირად იყენებენ *ზედაპირთა თეორიის* სხვადასხვა საკითხის შესასწავლად.

**ბრუნვითი მოძრაობა** მ ყ ა რ ი ს ხ ე უ ლ ი ს ა, 1) ბ რ უ ნ ვ ი თ ი მ ო ძ რ ა ო ბ ა ღ ე რ ძ ი ს ი რ გ ვ ლ ი ვ, მყარი სხეულის ისეთი მოძრაობა, როცა მისი რომელიმე ორი წერტილი ყოველთვის უძრავია. ამ წერტილებზე გამავალ წრფეს ბ რ უ ნ ვ ი ს ღ ე რ ძ ი ეწოდება. მყარი სხეულის ასეთი ბრუნვისას უძრავი რჩება ამ წრფეზე მდებარე ყოველი წერტილი. ბ. მ-ისას მყარი სხეულის ყოველი წერტილი აღწერს წრეწირს, რ-იც ბრუნვის ღერძის მართობ სიბრტყეშია, მისი ცენტრი კი ბრუნვის ღერძზეა. მყარი სხეულის ბრუნვის სიჩქარე ხასიათდება იმ ორწახნაგა კუთხის ცვლილებით დროში, რ-საც ქმნის ბრუნვის ღერძზე გადაკვეთილი ნახევარსიბრტყეები. იგულისხმება, რომ ერთი ნახევარსიბრტყე უძრავია, მეორე კი სხეულთან ერთად ბრუნავს. მყარი სხეულის ბ. მ-ის კ ი ნ ე მ ა ტ ი კ უ რ ი მახასიათებლებია *კუთხური სიჩქარე* $\omega=\frac{d\varphi}{dt}$ და *კუთხური აჩქარება* $\varepsilon=\frac{d\omega}{dt}$. მყარი სხეულის ნებისმიერი წერტილისათვის, რ-იც ბრუნვის ღერძიდან $h$ მანძილითაა დაშორებული, ხაზოვანი სიჩქარე $v=\omega h$, მხები აჩქარება $w_\tau=h\varepsilon$, ნორმალური აჩქარება $w_n=h\omega^2$ და სრული აჩქარება $w=h\sqrt{\varepsilon^2+\omega^4}$. სხეულის ბ. მ-ის ძირითადი დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი მახასიათებლებია: მოძრაობის რაოდენობის მთავარი მომენტები სხეულთან დაკავშირებული $X$, $Y$, $Z$ ($Z$—ბრუნვის ღერძია) ღერძების მიმართ $K_x=-I_{xz}\omega$, $K_y=-I_{yz}\omega$, $K_z=I_z\omega$ და კინეტიკური ენერგია $T=\frac{I_z\omega^2}{2}$, სადაც $I_z$ არის ღერძული, ხოლო $I_{xz}$, $I_{yz}$ — ინერციის ცენტრიდანული მომენტები.

2) ბ რ უ ნ ვ ი თ ი მ ო ძ რ ა ო ბ ა წ ე რ ტ ი ლ ი ს ი რ გ ვ ლ ი ვ (ანუ სფერული მოძრაობა), მყარი სხეულის მოძრაობა, როცა მისი ერთ-ერთი $O$ წერტილი უძრავია, ხოლო დანარჩენები მოძრაობენ იმ სფეროების ზედაპირებზე, რ-თა ცენტრი $O$ წერტილშია. მყარი სხეულის ასეთი ბრუნვისას მისი ნებისმიერი ელემენტარული გადაადგილება არის ელემენტარული მობრუნება $O$ წერტილზე გამავალი რომელიმე ღერძის ირგვლივ. მას ბ რ უ ნ ვ ი ს მ ყ ი ს ი ღ ე რ ძ ი ეწოდება. უძრავი ღერძისაგან განსხვავებით, ეს ღერძი განუწყვეტლივ იცვლის მიმართულებას დროის მიხედვით, რის შედეგადაც წერტილის ირგვლივ მყარი სხეულის ბ. მ. წარმოადგენს ამ წერტილზე გამავალი მყისი ღერძების ირგვლივ ელემენტარული ბ. მ-ების სერიების ჯამს.

**ბრუნვის გადასახადი** ს ს რ კ - შ ი, სოციალ. სახელმწიფოს ცენტრალიზებული წმინდა შემოსავლის ნაწილი, რ-იც საქონლის ფასის შემადგენელი ელემენტია და საქონლის რეალიზაციის შემდეგ სახელმწ. ბიუჯეტში შედის წინასწარ განსაზღვრული ნორმით. შემოღებულია 1930 საგადასახადო რეფორმით, რ-მაც გააუქმა მანამდე მოქმედი მრავალრიცხოვანი გადასახადები. კაპიტალიზმის პირობებში ბ. გ. მშრომელთა არაპირდაპირი დაბეგვრის უნივერს. ფორმაა. სოციალ. ქვეყნებში იგი თავისი ბუნებით გადასახადი არაა, რადგან ფასის ელემენტია და არა ფასწანამატი. ამიტომ ბ. გ-ის ოდენობა სსრკ-ში დამოკიდებულია პროდუქციის თვითღირებულების, მოგებისა და სახელმწიფოს მიერ დამტკიცებული ფასების დონეზე. მოგებისაგან განსხვავებით, ბ. გ. მთლიანად შედის სახელმწ. ბიუჯეტში. ბ. გ-ზე მოდის სსრკ სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის მნიშვნელოვანი ნაწილი, მაგ., 1940 ბ. გ-ზე მოდიოდა სსრკ-ის სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის 58,9%; 1959 წ. — 55,8; 1971 წ. — 32,8; 1976 წ. — 31,2. წმინდა შემოსავალს ბ. გ-ის ფორმით უმთავრესად (დახლ. 3/4) მსუბუქი და კვების მრეწვ. საწარმოებიდან იღებენ. მძიმე მრეწვ. წმინდა შემოსავლის ნაწილი ბ. გ-ის ფორმას მხოლოდ იმ დარგებში ღებულობს, რ-ებიც სახ. მოხმარების საგნებს ამზადებენ (მსუბუქი ავტომანქანები, მოტოციკლეტები, ველოსიპედები, საათები, ფოტოაპარატები და სხვ.). ბ. გ-ის ნაწილი (10—12%) დამზადების ორგანიზაციებზე მოდის. მოხმარების საგნების მწარმოებელ დარგებში წმინდა შემოსავლის კონცენტრაციის

ბრუნვითი ზედაპირი




კონუსური ზედაპირი. მიიღება l წრფის (რომელიც 00′ ბრუნვის ღერძს კვეთს $0_1$ წერტილში) ბრუნვისას ამ ღერძის გარშემო.




ცალკალთა ჰიპერბოლოიდი. მიიღება l წრფის ბრუნვისას 00′ ბრუნვის ღერძის გარშემო (00′ და l აცდენილი და არა პერპენდიკულარული წრფეებია).




ტორი. მიიღება იმ შემთხვევაში, როცა მბრუნავი წრეწირი მდებარეობს 00′ ბრუნვის ღერძზე გამავალ სიბრტყეში და 00′ არ კვეთს მბრუნავ წრეწირს.




ბრუნვითი მოძრაობა

მიზეზია ამ დარგებში მოხმარებული წარმოების საშუალებების დაბალი საბითუმო ფასი მათ ღირებულებასთან შედარებით. ბ. ბ-ის ნორმებსა და წესებს ადგენს სსრკ-ის მთავრობა დაინტერესებულ სამინისტროებთან, უწყებებთან და მოკავშირე რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოებთან შეთანხმებით. ბ. ბ-ს გამოითვლიან: 1. საცალო ფასებსა (სავაჭრო დარიცხვის გამოკლებით) და საწარმოს საბითუმო ფასებს (ბ. ბ-ის გარეშე) შორის ან მრეწვ. საბითუმო ფასსა (ბ. ბ-ის ჩათვლით) და საწარმოს საბითუმო ფასს (ბ. ბ-ის გარეშე) შორის სხვაობით. ამ მეთოდს უპირატესად კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საქონელზე იყენებენ. 2. პროცენტული განაკვეთებით პროდუქციის რეალიზაციის შედეგად მიღებული ამონაგების ჯამიდან. ამ მეთოდს იყენებენ კულტ.-საყოფაცხოვრებო, სამეურნეო და სხვა ფართო მოხმარების საქონელზე. 3. პროდუქციის ერთეულზე (ზომის ნატურალურ ერთეულებში) წინასწარ დადგენილი თანხით (მან. და კაპ.). ბ. ბ-ის გამოანგარიშების ამ მეთოდს პურპროდუქტებსა და ასანთზე იყენებენ. ბ. ბ-ის განაკვეთები დიფერენცირებულია ცალკეული რესპუბლიკების, საქონელთა სახეობის, გამოყენებული ნედლეულის (ფონდირებული ან ნარჩენები), საქონლის დანიშნულებას (საწარმოო ან პირადი მოხმარების), მისი დამზადების წესისა და სხვ. მიხედვით. ბ. ბ. ბიუჯეტში შედის რეალიზებულ საქონელზე ანგარიშების სრული ან ნაწილობრივი განაღდების შემდეგ ყოველდღიურად, ანდა დეკადაში, თვეში ან კვარტალში ერთხელ.

*ლიტ.*: ლ ე ბ ა ნ ი ძ ე ვ., სსრ კავშირის სახელმწიფო ბიუჯეტი, თბ., 1972, გვ. 89—109; სსრ კავშირის ფინანსები და კრედიტი, ავტ. კოლექტივი პროფ. ვ. ჩანტლაძის ხელმძღვანელობით, თბ., 1970.


ჯ. ბრუნი.

**ბრუნვის უწყისი,** ბუხჰალტრული აღრიცხვის რეგისტრი, უწყისი ბუხჰალტრული ანგარიშების ჩანაწერების განზოგადებისათვის მათი სისრულისა და სიზუსტის შემოწმების მიზნით. ბ. უ-ს ადგენენ დროის განსაზღვრული პერიოდისათვის (თვე, კვარტალი, წელი) ცალ-ცალკე ანალიზური ანგარიშებისა და სინთეზური ანგარიშების მიხედვით. ბ. უ-ში აისახება ცალკეული ანგარიშის ნაშთი საანგარიშო პერიოდის დასაწყისისათვის, *დებეტისა* და *კრედიტის* ბრუნვების მოცულობა მოცემულ პერიოდში და ნაშთები ამ პერიოდის დასასრულისათვის. ბ. უ. სინთეზური და ანალიზური აღრიცხვის სისწორის ურთიერთკონტროლის საშუალებაა. მის მონაცემებს იყენებენ *ბუხჰალტრული ბალანსის* შესადგენად.

**ბრუნი** თედორე (ფიდელიო) ანტონის ძე (10. VI. 1799, მილანი, — 30. VIII (11. IX). 1875, პეტერბურგი], რუსი მხატვარი, წარმოშობით იტალიელი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1809—18). 1818—36 და 1838—41 მუშაობდა იტალიაში. 1836-იდან იყო პეტერბ. სამხატვრო აკად. პროფესორი, 1855—71 რექტორი. ბ-ს 1820-იანი წწ. სურათები აღბეჭდილია მოქალაქეობრივი პათოსით, რომანტ. ემოციურობით („ჰორაციუსის დის კამილას სიკვდილი", 1824, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). ამ პერიოდისაა მისი საუკეთესო რომანტ. პორტრეტი (ზ. ვოლკონსკაია ტანკრედის კოსტიუმში, 1820, რუს. მუზეუმი) და ანტ. თემებზე შექმნილი ინტიმურ-ლირ. სურათები („გრაციების გაღვიძება", 1827, ტრეტიაკოვის გალერეა). 1830-იან წლებში ბ-ს შემოქმედება მისტ.-რელიგ. ელფერს იძენს. ამ დროს ქმნის მხატვარი გრანდიოზულ ტილოს ბიბლ. თემაზე „სპილენძის გველი" (1827—41, რუს. მუზეუმი), 35 კარტონს ისააკის ტაძრის მოხატულობისათვის (1841—45, რუს. მუზეუმი). 1840-იანი წწ. დასასრულიდან ბ. რუს. აკადემიზმის მეთაური იყო, როგორც რექტორი და პროფესორი უკიდურესად რეაქციულ პოზიციებზე იდგა.


თ. ბ რ უ ნ ი. «სპილენძის გველი». 1827—41. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

**ბრუნი** (Bruni) ლეონარდო, არ ე ტ ი ნ ო დ (Aretino) წოდებული (1370 ან 1374, არეცო, — 8. III. 1444, ფლორენცია), იტალ. ჰუმანისტი, მწერალი, ისტორიკოსი. თავის მორალურ-ფილოს. და პედ. ტრაქტატებში უარყოფდა ასკეტიზმს და იცავდა პიროვნების ყოველმხრივი განვითარების იდეას. დიდად აფასებდა კლასიკურ ლათინურს, მაგრამ ამავე დროს თავგამოდებით იცავდა იტალიურს, როგორც სამეცნ. და მხატვრული ლიტ-რის ენას. იტალ. ენაზე დაწერა „დანტეს ცხოვრება", „პეტრარკას ცხოვრება" და ნოველა „ამბავი ანტიოქესი, სელევკეს ძისა", ლათინურზე — კომედიები „პოლიქსენე" და „ჰელიოგაბალუსის სიტყვა". მისი თხზ. „სწორი თარგმანის შესახებ" თარგმანის თეორიის შექმნის ერთ-ერთი პირველი ცდაა. პოლიტ. პამფლეტებში ბ. რესპ. წყობილების მოხრედ და ტირანიის მოწინააღმდეგედ გვევლინება. ისტ. წყაროებს იგი კრიტიკულად მიუდგა, შეეცადა აეხსნა ისტ. ამბებისა და მოვლენების მიზეზები. ფლორენციას მიიჩნევდა ძვ. რომის რესპ. ტრადიციების გამგრძელებლად, რ-საც ამ თავისუფლებისმოყვარე ტრადიციებისათვის მილანის ტირანთა წინააღმდეგ უნდა ებრძოლა.

*ლიტ.*: Корелин М., Ранний итальянский гуманизм и его историография, т. 4, СПб., 1914, с. 22—138; Rossi V., Il quattrocento, [Mil.], 1949.

**ბრუნო** (Bruno) ჯორდანო ფილიპო (1548, ნოლა, — 17. II. 1600, რომი), იტალ. ფილოსოფოსი და პოეტი, პანთეიზმის წარმომადგენელი. 1592 ეკლესიის მსახურებმა ბრალად დასდეს ერეტიკოსობა და თავისუფალი აზროვნება, 8 წელი ციხეში ჰყავდათ და შემდეგ კოცონზე დაწვეს. ბ-მ თავისი ფილოს. შეხედულებები ჩამოაყალიბა შრომებში: „მიზეზის, საწყისისა და ერთიანის შესახებ", 1584; „მონადის, რიცხვისა და ფიგურის შესახებ", 1591; „განუზომლისა და ურიცხვის შესახებ", 1591. ბ-ს აზრით, სამყარო უსასრულოა, იგი ერთგვაროვანი (ერთი და იმავე ელემენტებისაგან — ჰაერის, ცეცხლის, მიწის, წყლისა და ეთერისაგან შემდგარი) და ერთი საწყისიდან — მონადიდან წარმომდგარი სისტემაა, რ-საც აქვს ახალ-ახალი ფორმების წარმოქმნის უნარი. ბ-ს მიაჩნდა, რომ სინამდვილის ერთადერთი საფუძველია თვითმოძრავი მატერია. იგი არა მარტო განფენილი სხეულების საფუძველია, არამედ სულისაც. მატერიის ამგვარი გაგებით ბ-მ დასძლია ე. წ. *პერიპატეტიკური სკოლის* შეცდომები. რაც შეეხება ღმერთს, ბ. თვლიდა, რომ იგი, როგორც „მონადათა მონადა", მთელ სამყაროშია გათქვეფილი. სამყაროს გარეშე და მისგან დამოუკიდებლად მას არსებობა არ შეუძლია. ბ. პანთეისტია იმ მხრივაც, რომ მისთვის სამყარო სულდგმული არსებაა. ბ-ს მსოფლიო სული მიაჩნდა სამყაროს კანონზომიერების მატარებლად. ეს კი იმას ნიშნავს, რომ მან საბოლოოდ ვერ დასძლია იდეალიზმი და როგორც რენესანსის ეპოქის ტიპურმა მოაზროვნემ, დასაბამი მისცა შემდგომი პერიოდის არა მარტო საბუნებისმეტყველო მატერიალისტურ, არამედ წმინდა იდეალ. თეორიას.

ბ-მ გაუსწრო თავისი დროის კოსმოლოგიურ შეხედულებებს, მან გამოთქვა მოსაზრება იმ დროისათვის უცნობი პლანეტების არსებობის, მზისა და ვარსკვლავების ღერძის გარშემო ბრუნვის, სამყაროში მზის მსგავსი უამრავი სხეულის არსებობის შესახებ, რაც შემდგომი დროის ასტრონ. კვლევამ დაადასტურა. უარყოფდა შუასაუკუნეებრივ წარმოდგენებს დედამიწისა და ცის დაპირისპირების თაობაზე, გამოდიოდა ანთროპოცენტრიზმის წინააღმდეგ და სწამდა სხვა სამყაროში სიცოცხლის არსებობის შესაძლებლობა. ბ. ავტორია ანტიკლერიკალური პოემისა „ნოეს კიდობანი", ფილოს. სონეტებისა და კომედიისა „შანდალი" (1582), რ-იც აღორძინების ეპოქის იტალ. დრამატურგიის მნიშვნელოვან ძეგლადაა მიჩნეული. ამ კომედიით ბ-მ დაარღვია „მეცნიერული კომედიის" კანონები და შექმნა თავისუფალი ფორმის ნაწარმოები, რ-შიც იგი დასცინის პედანტიზმს, ცრურწმენებს და განსაკუთრებით კათოლ. რეაქციის ფარისევლურად შენიღბულ ამორალიზმს. კომედია დიდხანს იყო აკრძალული, როგორც „ერეტიკოსის" ქმნილება, მაგრამ სულ მალე გასცდა იტალ. საზღვრებს და მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ევრ. სხვა ქვეყნების დრამატურგიაზე (სირანო დე ბერჟერაკი, მოლიერი და სხვ.).

*თხზ.*: Opera latine..., v. 1—3, Napoli, 1879—91; Opere italiane, 2 ed., t. 1—3, Bari, 1925—27.

**ბრუნსი** (Bruns) ჰაინრიხ ერნსტ (4. IX. 1848, ბერლინი, — 23. IX. 1919, ლაიფციგი), გერმ. ასტრონომი, გეოდეზისტი და მათემატიკოსი. ბერლინის მეცნ. აკად. წევრი (1906). 1872—73 მუშაობდა პულკოვოს ობსერვატორიაში გამომთვლელად, 1873—76 იურიევის ობსერვატორიაში დამკვირვებლად. 1882-იდან ლაიფციგის ობსერვ. დირექტორი და უნ-ტის პროფესორია. დაამუშავა დედამიწის ფიგურის თეორია და მრავალი სხეულის ამოცანა ცის მექანიკაში. დაწერა რამდენიმე წიგნი ალბათობის თეორიაში და დაკვირვებათა მათ. დამუშავების დარგში, შექმნა ჩებიშევის მრავალწევრებზე დაფუძნებული სტატისტ. მასალის ინტერპოლირების თეორია.

**ბრუნჰილდე** (Brunhilde, Brunehilde, Brunichilde) (დაახლ. 534 — 28. II. 613, რენევი), ფრანკების დედოფალი, ვესტგუთების მეფის ასული. ავსტრაზიის მეფის სიგებერტ I-ის ცოლი. ებრძოდა ნოისტრიის მეფე ხილპერიკ I-ს. სიგებერტის სიკვდილის შემდეგ (575) მართავდა ავსტრაზიას, ხოლო 593-იდან ბურგუნდიასაც. ცდილობდა ისევ გაეერთიანებინა ფრანკთა სამეფო, მაგრამ ავსტრაზიისა და ბურგუნდიის დიდგვაროვნებმა ნოისტრიის მეფის ხლოთარ II-ის დახმარებით დაამხეს ბ-ს ძალაუფლება და წამებით მოკლეს იგი.

**ბრუსი** (Brousse) პოლ ლუი (23. I. 1844, მონპელიე, — IV. 1912, პარიზი), ფრანგი პოლიტ. მოღვაწე. *პოსიბილისტების* ერთ-ერთი ლიდერი. 1871 პარიზის კომუნის მონაწილე. კომუნის დამარცხების შემდეგ ემიგრაციაში წავიდა, შვეიცარიაში გაიცნო მ. *ბაკუნინი* და დაუახლოვდა ანარქისტებს. იყო I ინტერნაციონალის ე. წ. იურის ფედერ. ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1880 პარიზში დაბრუნდა და შევიდა მუშათა პარტიაში (დაარსდა 1879). თანამშრომლობდა სოციალ. გაზეთებში: „ეგალიტესა" („Égalité") და „პროლეტერში" („Prolétaire") ებრძოდა მუშათა პარტიის მარქსისტულ ფრთას და მის ხელმძღვანელს ჟ. *გედს*, ავითარებდა „მუნიციპალური სოციალიზმის" თეორიას, რ-იც გამორიცხავდა კლასობრივ ბრძოლას. 1882 ხელი შეუწყო მუშათა პარტიის გათიშვას. 1905-იდან იყო გაერთ. ფრანგული სოციალ. პარტიის წევრი.

**ბრუსი** (Bruce) რობერტ (11. VII. 1274 — 7. VI. 1329), შოტლანდიის მეფე 1306-იდან. სათავეში ედგა შოტ. ხალხის ბრძოლას დამოუკიდებლობისათვის. 1314 მისმა ჯარმა გაანადგურა ინგლისელების არმია ბანოკბერნთან ბრძოლაში. შოტლანდიაში ინგლ. ჯარების ახ. წარუმატებელი ლაშქრობის (1322) შემდეგ ბ-მა დროებითი ზავი დადო ინგლისთან, 1328 საზავო ხელშეკრულებით კი მიაღწია ინგლ. მიერ შოტ. დამოუკიდებლობის აღიარებას.

**ბრუსილოვი** ალექსი ალექსის ძე [19 (31). VIII. 1853, თბილისი, — 17. III. 1926, მოსკოვი], რუსი კავალერიის გენერალი (1912), საბჭ. სამხ. მოღვაწე. დაამთავრა პაჟთა კორპუსი (1872). მონაწილეობდა 1877—78 რუსეთ-ოსმ. ომში (კავკასიაში). 1906-იდან მეთაურობდა ცხენოსან დივიზიას, შემდეგ მე-12 საარმიო კორპუსს, 1912—13 იყო ვარშავის სამხ. ოლქის ჯარების სარდლის თანაშემწე. I მსოფლიო ომის (1914—18) დასაწყისში სარდლობდა მე-8 არმიას, 1916 მარტიდან — სამხრ.-დას. ფრონტს, რ-ის ჯარებმა ბრწყინვალედ გაარღვიეს ავსტრია-გერმ. ფრონტი. 1917 მაის-ივლისში იყო უმაღლესი მთავარსარდალი. ა. კერენსკის დაჟინებული მოთხოვნით ხელი მოაწერა ბრძანებას ფრონტზე სიკვდილით დასჯის შემოღების შესახებ, რაც მიზნად ისახავდა ჯარისკაცთა მასების რევ. ბრძოლის ჩახშობას. ოქტ. რევ. შემდეგ უარყო თეთრგვარდიელთა წინადადება, სათავეში ჩასდგომოდა კონტრრევოლუციას. 1920 წ. 2 მაისს რესპ. რევ. სამხ. საბჭოს (რრსს) ბრძანებით ბ. დაინიშნა მთავარსარდალთან არსებული განსაკუთრებული სათათბიროს თავ-რედ. შემდეგ მსახურობდა წითელი არმიის ცენტრ. აპარატში — 1923—24 კავალერიის ინსპექტორად, 1924-იდან სსრკ რსს-ში განსაკუთრებით მნიშვნელოვან დავალებათა შემსრულებლად. ავტორია მემუარებისა „ჩემი მოგონებანი“ (1929).

*ლიტ.*: Ростунов И. И., Генерал Брусилов, М., 1964.

**ბრუსილოვის გარღვევა,** იხ. *სამხრეთ-დასავლეთის ფრონტის შეტევა 1916.*

**ბრუსილოვსკი** ევგენი გრიგოლის ძე [დ. 30. X. (12. XI). 1905, დონის როსტოვი], საბჭ. კომპოზიტორი. ყაზ. სსრ სახ. არტისტი (1936). ყაზ. პროფ. მუსიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სსრკ სახელმწ. (1948) და ყურმანგაზის სახ. ყაზ. სახელმწ. (1967) პრემიების ლაურეატი. 1922—24 სწავლობდა მოსკ. კონსერვატორიაში. 1931 დაამთავრა ლენინგრ. კონსერვატორია. 1933-იდან ალმა-ათაში მუშაობს. 1934—38 იყო ყაზ. მუს. თეატრის, ხოლო 1949—51 ყაზ. ფილარმონიის სამხატვრო ხელმძღვანელი. 1944-იდან ალმა-ათის კონსერვატორიის პედაგოგია, 1955-იდან — პროფესორი. 1948—53 ბ. ყაზ. სსრ კომპოზიტორთა კავშირის თავ-რე იყო. იგი ავტორია პირველი ყაზ. ოპერებისა „ყიზ-ჟიბეკი“ (1934), „ჟალბირი“ (1935), „ერ-თარღინი“ (1936) და სხვ., 7 სიმფონიის, საგუნდო, კამერული, ვოკალური და ინსტრუმ. ნაწარმოებების, კინომუსიკის, ყაზ. სსრ სახელმწ. ჰიმნისა (თულებაევსა და ჰამიდისთან ერთად, 1945). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბრუსნევი** მიხეილ ივანეს ძე [13 (25). 1864, სტანიცა სტოროჟევაია, ყუბანი, — 1. VII. 1937, ლენინგრადი], ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ჯგუფის დამაარსებელი რუსეთში. რევ. მოძრაობაში ჩაება 1881-იდან. დაამთავრა პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტი (1891). 1889 მუშათა წრეებში გააერთიანა ტექნოლ., სატყეო, სამთო ინ-ტებისა და პეტერბ. უნ-ტის მარქსისტულად განწყობილი სტუდენტები, რ-ებიც ადრე დაკავშირებული იყვნენ დ. ბლაგოევისა და პ. ტოჩისკის ჯგუფებთან (იხ. *ბრუსნევის ჯგუფი*), და სათავეში ჩაუდგა ორგანიზაციის ხელმძღვანელ კომიტეტს. ბ-მა მოაწესრიგა ჯგუფების მომარაგება არალეგალური ლიტ-რით, ჰექტოგრაფიული წესით გამოუშვა გაზეთი და რამდენიმე მოწოდება. მისი ხელმძღვანელობით მოეწყო რუსეთში პირველი მაისობა (1891). 1891-იდან მუშაობდა მოსკოვში, მოსკოვ—ბრესტის რკინიგზის სახელოსნოში ტექნოლოგად. დააარსა ახ. ს.-დ. ჯგუფები, დაამყარა კავშირი ტულის, ნიჟნი-ნოვგოროდის, ხარკოვის, კიევის წრეებთან და პლეხანოვის „შრომის განთავისუფლების“ ჯგუფთან. 1892 აპრ. დააპატიმრეს და 4 წლის პატიმრობის შემდეგ იაკუტიაში გადაასახლეს. 1901-იდან მონაწილეობდა რუს. პოლარული ექსპედიციის მუშაობაში. 1904 დაბრუნდა პეტერბურგში, მიემხრო ინჟინრების კავშირის ს.-დ. ჯგუფს. 1907 იყო მემარცხენე ბლოკის (ბოლშევიკები და ესერები) დეპუტატი სახელმწ. სათათბიროში. შემდეგ პოლიტ. მოღვაწეობას ჩამოშორდა.

**ბრუსნევის ჯგუფი,** ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ორგანიზაცია რუსეთში. 1889 დააარსა მ. ბრუსნევმა პეტერბურგში. ჯგუფმა გააერთიანა რევოლუციონერი სტუდენტი ახალგაზრდობა და მოწინავე მუშები, რ-ებიც ადრე დაკავშირებული იყვნენ დ. ბლაგოევისა და პ. ტოჩისკის ჯგუფებთან. მიზნად ისახავდა მარქსიზმის პროპაგანდას მოწინავე მუშებში და მათგან მუშათა მოძრაობის ხელმძღვანელების მომზადებას. 1890 შემოდგომისათვის ბ. ჯ. ორ ნაწილად იყოფოდა: ინტელიგენტური ცენტრი (მ. ბრუსნევი, ლ. კრასინი, გ. კრასინი, ვ. გოლუბევი, ვ. სვიატლოვსკი და სხვ.), რ-იც მუშაობდა ინტელიგენციაში, აგრეთვე სახავდა მუშათა წრეებში პროპაგანდის პროგრამას და მეთოდიკას, და ცენტრ. მუშათა კომიტეტი (ნ. ბოგდანოვი, ე. კლიმანოვი, თ. აფანასიევი, ვ. ბუიანოვი, პ. ევგრაფოვი, ვ. პროშინი, ვ. ფომინი), რ-იც ორგანიზაციულად ხელმძღვანელობდა მუშათა წრეებს. ბ. ჯ.-ში წამყვან როლს ასრულებდნენ პეტერბ. უნ-ტის ტექნოლ., სამთო და სატყეო ინ-ტების სტუდენტები. მუშათა წრეებში (5—7 კაცი თითოეულში) გაერთიანებული იყვნენ ქალაქის მსხვილ საწარმოთა მუშები. ყველაზე ორგანიზებული წრეები იყო პუტილოვის, ობუხოვის, ბალტიის ქარხნებში. წრეები ორი ტიპისა იყო. ერთში მეცადინეობას ატარებდნენ ინტელიგენტები, მეორეში — თვით მუშა პროპაგანდისტები. 1890-თვის ჯგუფი პირველი ტიპის 20 და მეორე ტიპის რამდენიმე წრეს აერთიანებდა.

ბ. ჯ.-ს კავშირი ჰქონდა „შრომის განთავისუფლების“ ჯგუფთან და მისივე პროგრამით ხელმძღვანელობდა. ჯგუფის წევრებს ცარიზმთან და ბურჟუაზიასთან ბრძოლაში გამარჯვების აუცილებელ პირობად მიაჩნდათ დამოუკიდებელი მუშათა პარტიის შექმნა; მათი აზრით, პროლეტარიატს უნდა მინიჭებოდა თავისუფლებისათვის მოწინავე მებრძოლის როლი. კატეგორიულად უარყოფდნენ ტერორს, თუმცა ზოგიერთი ჯერ კიდევ არ იყო თავისუფალი ხალხოსნური შეცდომებისაგან. ბ. ჯ. ცდილობდა შეერთებოდა მუშათა მოძრაობას: 1890—91 ჯგუფის წევრები მონაწილეობდნენ ნავსადგურისა და ტორნტონის ფ-კის მუშათა გაფიცვებში. მიტროფანოვის მანუფაქტურის მუშათა გაფიცვის დროს (1892 ზაფხული) ავრცელებდნენ ფურცლებს. ჰექტოგრაფიული წესით გამოსცეს გაზეთ „პროლეტარის“ ორი ნომერი. ნ. შელგუნოვის დაკრძალვისას (1891) მოაწყვეს დემონსტრაცია. სრულიად რუს. მუშათა ორგანიზაციის შექმნის მიზნით დაუკავშირდნენ მოსკ., ნიჟნი-ნოვგოროდის, ყაზანის, ტულის, კიევის, ხარკოვის, ეკატერინოსლავის (ახლანდ. დნეპროპეტროვსკი), ვარშავის რევ. წრეებს. 1892 დასაწყისში ბრუსნევმა და აფანასიევმა მოსკ. წრეების ხელმძღვანელებთან მოაწყვეს თათბირი მოქმედების საერთო პროგრამისა და გეგმის შემუშავების მიზნით. 1892 წ. 22 აპრ. ბ. ჯ.-ის ხელმძღვანელები დააპატიმრეს. ჯგუფის წევრები ქვეყნის სხვადასხვა კუთხეში გაიფანტნენ და ახ. ადგილებზე გაშალეს მუშაობა. ბ. ჯ.-მა პირველმა გადადგა ნაბიჯი რუსეთში მუშათა მოძრაობისაკენ. მისმა მოღვაწეობამ ხელი შეუწყო მუშათა სოციალ-დემოკრატების პირველი პლეადის აღზრდას, ნიადაგი მოამზადა რუსეთში ს.-დ. მოძრაობის შემდგომი განვითარებისათვის.

*ლიტ.*: საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**ბრუტალიზმი,** ნეობრუტალიზმი (ინგლ. brutal — უხეში), თანამედროვე არქიტ. ერთ-ერთი მიმდინარეობა. აღმოცენდა 1950-იან წლებში დიდ ბრიტანეთში (არქიტექტორები — ცოლ-ქმარი ელისონ და პიტერ სმითსონები), გავრცელდა დას. ევრ. ქვეყნებში, აშშ-სა და იაპონიაში. ბრუტალისტებს არა აქვთ ზუსტად ჩამოყალიბებული თეორია. ისინი ცდილობენ შექმნან ისეთი არქიტექტურა, რ-ის ესთეტ. სახეს განსაზღვრავს უხეში, ხაზგასმულად მძიმე ფორმები და გაშიშვლებული კონსტრუქციები (სკოლა ჰანსტენტონში, 1949—54, და ჟურნ. „ეკონომისტის“ რედაქციის შენობა ლონდონში, 1964, — არქიტექტორები ე. და პ. სმითსონები; მარჩოლონგის ინ-ტი მილანში, 1959, არქიტ. ვ. ვიგანო; ჰალენის დასახლება ბერნის მახლობლად, 1961.).



ა. ბრუსილოვი.

**ბრუტო** (იტალ. brutto — უხეში, არაწმინდა), საქონლის საერთო წონა ტარასთან ერთად. შდრ. *ნეტო*.

**ბრუტსაბძელი,** მწვერვალი კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. ტოტის — ჯავის ქედის დასაწყისში, მდ-ების ფაწისა და ჯომაგდონის წყალგამყოფ ქედზე. სიმაღლე 3670 მ. აგებულია ქვედაცარცული ქვიშაქვებითა და ფიქლებით. წარმოადგენს მცირე მყინვარებიან კლდოვან პირამიდას. კალთები შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით. ბ-ს შიდა ქართლის მოსახლ. იალბუზსაც უწოდებს. იგი ძვ. ქართლის საკულტო მწვერვალი იყო. მასზე აღმოჩენილია ხის ნაგებობა — ალბათ, განდეგილის თავშესაფარი. ბ-ზე პირველი ალპინისტური ასვლა მოეწყო 1929. *ლ. მარუაშვილი.*

**ბრუტუსი** დეციმუს იუნიუს ალბინუს (Decimus Junius Albinus Brutus) (ძვ. წ. 84—43), რომის სამხედრო და პოლიტ. მოღვაწე, იულიუს კეისრის სარდალი და თანამებრძოლი გალიის ომებში. თავი გამოიჩინა აჯანყებული ვერცინგეტორიქსის წინააღმდეგ ბრძოლაში და ალეზიის ალყის დროს. ძვ. წ. 49 ქ. მასალიასთან საზღვ. ბრძოლაში გაანადგურა კეისრის მოწინააღმდეგენი და ჩაახშო გალების აჯანყება. 48—47 იყო ტრანსალპური და ციზალპური გალიის მმართველი. შემდეგ ბ. იმ აზრს დაადგა, რომ იულიუს კეისრის დიქტატურა რესპ. გაუქმებას ნიშნავდა და ძვ. წ. 44 აქტ. მონაწილეობა მიიღო მის მკვლელობაში. ბ. მოკლეს ანტონიუსის მიერ მიგზავნილმა მკვლელებმა. *ლ. სანიკიძე.*



მ. ბრუსნევი.

**ბრუტუსი** ლუციუს იუნიუს (Lucius Junius Brutus), რომაული ტრადიციით — პატრიციუსი, რ-მაც რომში მეფეთა ხელისუფლება დაამხო და რესპუბლიკა დააარსა. ლეგენდის მიხედვით, როცა რომის მეშვიდე მეფე, ეტრუსკელი *ტარკვინიუს ამაყი* სისხლიანი უზურპაციის გზით ტახტზე ავიდა, ახალგაზრდა ლუციუს იუნიუსმა თავი „მოისულელა“ (აქედან — „Brutus“ — „სულელი“, „პრიყვი“), რომ თავისი ფარული ზრახვები დაეფარა — მას მეფის დამხობა უნდოდა. ბ-მა საბაბად გამოიყენა წარჩინებული რომაელის კოლატინუსის ცოლის თვითმკვლე-



ბრუტალიზმი. არქიტექტორები ე. და პ. სმითსონები. ჰანსტენტონის სკოლა. 1949—54.

ლობა (რ-საც შეურაცხყოფა მიაყენა მეფის უფროსმა ვაჟმა) და ხალხი ააჯანყა. ტარკვინიუსის ძალაუფლება დაემხო, ძვ. წ. 509 ბ-მა რესპუბლიკა გამოაცხადა და კოლატინუსთან ერთად რომის რესპ. პირველი კონსული გახდა. ტარკვინიუსის მომხრეებმა რომში შეთქმულება მოაწყვეს, რ-შიც ბ-ის ვაჟებიც მონაწილეობდნენ. მამის ბრძანებით მათ (ბ-ის თვალწინ) თავები დააყრევინეს. მალე თვითონ ბ-ც დაიღუპა ტარკვინიუსის მომხრეებთან შეტაკებისას. მისი სახელი რესპუბლიკისათვის თავდადებული მებრძოლის სიმბოლოდ იქცა. *ლ. სანიკიძე.*



მ. ი. ბრუტუსი

**ბრუტუსი** მარკუს იუნიუს (Marcus Junius Brutus) (ძვ. წ. 85—ძვ. წ. 42), რომაელი პოლიტ. მოღვაწე, რესპ. ტრადიციების დამცველი; ღრმად განსწავლული ფილოსოფიასა და ისტორიაში. *იულიუს კეისარსა* და *პომპეუსს* შორის ატეხილ ბრძოლაში პომპეუსის მხარეზე იდგა (მიუხედავად იმისა, რომ პომპეუსმა მამა მოუკლა), რადგან ეგონა, რომ იგი „რესპუბლიკის დროშით" იბრძოდა. *ფარსალოსის ბრძოლაში* (ძვ. წ. 48) პომპეუსის განადგურების შემდეგ კეისარმა შეირიგა და დაიახლოვა, 46 ციზალპური გალიის მმართველობა ჩააბარა, 44 კი—რომის პრეტორობა. მალე ბ. (*კასიუსთან* ერთად) იულიუს კეისრის წინააღმდეგ მიმართული სენატორულ-რესპ. შეთქმულების მოთავე გახდა. 44 კეისარი მოკლეს (გადმოცემის თანახმად, როცა მას მკვლელთა შორის ბ დაუნახავს, შეუძახია: „შენც, ჩემო ბრუტუს!" თუ „შენც, შვილო ჩემო!..."). ამის შემდეგ ბ-მა რომი დატოვა და კასიუსთან ერთად სათავეში ჩაუდგა რესპუბლიკელების ბრძოლას მეორე ტრიუმვირატის (ანტონიუსი, ოქტავიანე, ლეპიდუსი) წინააღმდეგ, დაეუფლა საბერძნეთს, მაკედონიას, მცირე აზიასა და სირიას. გენ. ბრძოლა გაიმართა მაკედონიაში, ქ. ფილიპესთან (ძვ. წ. 42). რესპუბლიკელები დამარცხდნენ. ბ-მა თავი მოიკლა.

*წყარო*: პლუტარქე, რჩეული პარალელური ბიოგრაფიები, თარგმ. და კომენტ. ა. ურუშაძისა, [წგნ.] 1, თბ., 1957.

*ლიტ*.: წერეთელი ა., ძველი რომი, ნაწ. 2, თბ., 1961. *ლ. სანიკიძე.*

**ბრუქსი** (Brooks) ვან ვიკ (16. II. 1886, პლეინფილდი, — 2. V. 1963, ნიუ-იორკი), ამერ. ლიტერატურათმცოდნე. გმობდა ამერ. პრაქტიციზმს, მოდერნისტულ და ფორმალისტურ ლიტ. სკოლებს, იღვწოდა ამერ. მწერლობასა და კრიტიკაში დემოკრ., რეალისტური ტრადიციების გაღრმავებისათვის. ბ-ის ძირითადი ნაშრომებია: „მარკ ტვენის წამება" (1920), „ჰენრი ჯეიმზის პილიგრიმობა" (1925), „შემოქმედნი და აღმომჩენნი" (5 ტომად, 1936—55), „მწერალი ამერიკაში" (1953), „ფენიქსის დღეები" (1957), „მწერლის უბის წიგნაკიდან" (1958), „უ. დ. ჰაუელზი, მისი ცხოვრება და სამყარო" (1959) და სხვ. ავტორია მრავალი ისტ. ნაშრომისა. 1937 მიანიჭეს პულიცერის პრემია.



თეთრკბილა ბრუცა.

**ბრუქსის ქედი** (Brooks Range), ქედი ჩრდ. ალასკაში. სიგრძე დაახლ. 1000 *კმ*, სიგანე 200 *კმ*-მდე. საშ. სიმაღლე 1500—2000 *მ*, მაქს. 2816 *მ* (მთა მაიკლსონი). აგებულია ქვედაპალეოზოური კირქვებით, კვარციტებით, ფიქლებითა და ქვიშაქვებით. ღრმადაა დანაწევრებული მდინარეთა ხეობებით. განვითარებულია ძვ. მყინვარული ფორმები. არის თანამედროვე პატარა მყინვარებიც. მცენარეულობა — მთის ტუნდრა; დამახასიათებელია ქვაყრილები და გაშიშვლებული კლდეები.

**ბრუცა** (Spalax), მუტუმწოვარი ცხოველების გვარი ბრუცასებრთა ოჯახისა. აქვთ 35 *სმ*-მდე სიგრძის მსხვილი სხეული, რუდიმენტული თვალები. ცხოვრობენ მიწაში, სადაც გრძელი საჭრელი კბილებით თხრიან სავალებს. იკვებებიან მცენარეთა მიწისქვეშა ნაწილებით. საქართველოში (წალკაში, ახალქალაქის ზეგანზე) გვხვდება ერთი სახეობა — თეთრკბილა ბ. (Spalax leucodon).

**ბრუცელოზი,** მალტის ცხელება, ბანგის დაავადება, ადამიანისა და ცხოველის ინფექციურ-ალერგიული დაავადება; მიმდინარეობს ხანგრძლივად (3 თვიდან 2 წლამდე და მეტხანს), უმთავრესად აზიანებს ნერვულ სისტემას, ძვლებს, სახსრებს. ბ-ის გამომწვევი მიკროორგანიზმები — ბრუცელები სამი სახისაა: ცხვრის (Brucella melitensis), ხარისა (Brucella abortus) და ღორის (Brucella suis). ინფექციის ძირითადი წყაროა დაავადებული ცხოველი (თხა, ცხვარი, ღორი, მსხვ. რქ. საქონელი), რ-იც გამოყოფს ბრუცელებს აბორტის ან მშობიარობის დროს, აგრეთვე რძესთან, შარდთან და განავალთან ერთად. ადამიანს ემართება ბ-ით დაავადებული საქონლის რძის დალევის, რძის ნაწარმის, ცუდად მოხარშული ან შემწვარი ხორცის ჭამის შედეგად. ორგანიზმში ბრუცელები შეიძლება მოხვდნენ აგრეთვე დაზიანებული ლორწოვანი გარსიდან ან კანიდან (იარა, ნაკაწრი), სასუნთქი გზებიდან (ბრუცელებიანი მტვრის შესუნთქვისას) და ა. შ. ავადდებიან უმეტესად დასენიანებულ ცხოველთან კონტაქტში მყოფი პირნი. ორგანიზმში მოხვედრისას ბრუცელები ჯერ ლიმფურ კვანძებში ჩერდებიან, შემდეგ სისხლში გადადიან და მასთან ერთად ხვდებიან სხვადასხვა ორგანოსა და ქსოვილში, სადაც საპასუხო დამცველ რეაქციას იწვევენ; ამასთან ერთად ორგანიზმი იძენს ბრუცელებისა და მათი ცხოველმოქმედების პროდუქტებისადმი მომეტებულ მგრძნობელობას (სენსიბილიზაცია), ვითარდება *ალერგია*. ინკუბაციური პერიოდი ჩვეულებრივ 2—3 კვირა გრძელდება. დაავადება იწყება საერთო სისუსტით, შემცივნებით, მაღალი სიცხით (39—40°), ოფლიანობით. 2—3 კვირის შემდეგ სიცხიან პერიოდს ცვლის უსიცხო. ასე შეიძლება განმეორდეს 6—7-ჯერ. ავადმყოფს აწუხებს თავის, წელის, სახსრების ტკივილი; ღვიძლი, ელენთა, ლიმფური კვანძები გადიდებულია. 1—2 თვის შემდეგ ზიანდება რომელიმე მსხვილი სახსარი, იწყება ტკივილი, სახსრის ირგვლივ რბილი ქსოვილები შეშუპდება, ზოგჯერ სახსრის მოძრაობა მეტ-ნაკლებად იზღუდება, რასაც ინვალიდობა მოჰყვება. ბ-ის დროს შეიძლება დაზიანდეს ყველა ორგანო და ქსოვილი. ცნობილია ბრუცელოზური ენდოკარდიტი, აორტიტი, პლევრიტი, ბრონქოადენიტი, თრომბოფლებიტი, ორქიტი (მამაკაცის სათესლის ანთება), სალპინგიტი (კვერცხსავლების ანთება), ოოფორიტი (საკვერცხის ანთება) და ა. შ. დიაგნოზი ისმება კლინიკური სურათის, დაავადების მიზეზისა და პირობების დადგენის (ეპიდემიოლოგიური მონაცემები) და ლაბორ. გამოკვლევის (რაიტისა და ჰადლსონის რეაქცია, ბიურნეს ალერგიული სინჯი) საფუძველზე. მკურნალობა: ანტიბიოტიკები, ვაქცინოთერაპია. პროფილაქტიკა: დაავადებულ ცხოველთან კონტაქტში მყოფ პირთა დასნებოვნებისაგან დაცვის ღონისძიებების ჩატარება, ცხოველის რძისა და ხორცის გაუსნებოვნება, აცრები.

*ლიტ*.: ანთაძე ვ., ბრუცელოზი, თბ., 1947; ახალაძე გ., ბრუცელოზი, თბ., 1956.

ცხოველის ორგანიზმში ბ-ის გამომწვევი უმთავრესად საკვებთან და წყალთან ერთად ხვდება, მაგრამ შესაძლებელია ლორწოვანი გარსიდან და კანიდანაც შეიჭრას. ღორი და ცხვარი უმეტესად შეწყვილებისას ავადდებიან. ინფექციას ავრცელებენ აგრეთვე ცხოველების მომვლელები. ორგანიზმში მოხვედრილი ბრუცელები გროვდება და მრავლდება უმთავრესად მაკე ცხოველის საშვილოსნოში, ცურში, ელენთაში, ლიმფურ კვანძებში, ძვლის ტვინსა და სათესლე ჯირკვლებში. დაავადების მთავარი ნიშანია აბორტი. შეიმჩნევა აგრეთვე მომყოლის შეჩერება და საშვილოსნოს, ცურისა და სახსრების ანთება; ცხენს უჩნდება ჩირქოვანი სიმსივნე კეფისა და მინდაოს არეში. დაავადება ხშირად კლინიკური ნიშნების გარეშე მიმდინარეობს. დიაგნოზს ადგენენ ბაქტერიოლოგიური, სეროლოგიური და ალერგიული რეაქციების საფუძველზე. ბ. გავრცელებულია მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში. დაავადება ამცირებს ცხოველთა შთამომავლობას, პროდუქტიულობას და დიდ ეკონ. ზარალს აყენებს მეურნეობას. მკურნალობის მეთოდები ჯერჯერობით არ არის შემუშავებული. სპეციფ. პროფილაქტიკისათვის ცოცხალი, დასუსტებული ბრუცელებისაგან მზადდება ვაქცინები ხბოებისა და ბატკნების ასაცრელად. ბ. საქართველოში რეგისტრირებულია XX ს. 20-იანი წლებიდან.

**ბრუცუნა** (Ellobius), მუძუმწოვარი ცხოველების გვარი მღრღნელების რიგისა. სხეულის სიგრძე 15 *სმ* აღწევს, კუდისა — 10 *მმ*-მდე. ცხოვრობენ მიწაში, სადაც გრძელი საჭრელი კბილებით თხრიან რთულ სავალებს. მიწის ზედაპირზე იშვიათად ამოდიან. წელიწადში 2-ჯერ (ხან 4-ჯერ) ბ. ყრის 3—5 წრუწუნას. ბ. გავრცელებულია ევრ. და აზიის უდაბნოებსა და ნახევრად უდაბნოებში. სსრკ-ში 3 სახეობაა: ჩვეულებრივი, ამიერკავკასიური და ავღანური. ბ. იკვებება ბალახოვანი მცენარეების ფესვებით, ბოლქვებითა და ფესურებით. ზოგჯერ აზიანებს კულტ. მცენარეების ფესვებს.

**ბრძამი** (Calamagrostis arundinacea), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე მარცვლოვანთა ოჯახის ქასრას გვარისა. აქვს 60—125 *სმ* სიმაღლის ღერო და მრავალთავთუნიანი საგველა ყვავილედი. გავრცელებულია ტყეებში და მდელოებზე, მთის შუა სარტყლიდან ალპ. სარტყლამდე. საქართვ. მთიან რ-ნებში თითქმის ყველგან გვხვდება; განსაკუთრებით დამახასიათებელია სუბალპ. სარტყლისთვის; ქმნის გარკვეულ ფორმაციას — *ბრძამიანებს*. ბ. კარგად ამაგრებს ღორღიანებსა და ნაშალებს. მაღალმოსავლიანია, თუმცა ცხოველთა საკვებად ხეშეში მიწისზედა ნაწილების გამო ნაკლებყუათიანია. *შ. ნახუცრიშვილი.*

**ბრძამიანი,** მცენარეთა ფორმაცია, რ-საც ქმნის *ბრძამი*. ბ. ვითარდება უმთავრესად მაღალმთის ტყისა და სუბალპ. სარტყელში, ზოგჯერ ალპურშიც. გვხვდება როგორც წმინდა შალდამების, ისე მრავალნაირი მდელოს სახით.

**ბრძანება,** სსრკ-ში მმართველობის აქტი, რ-საც გამოსცემს მმართველობის ორგანოს ხელმძღვანელი (მინისტრი, სამმართველოს უფროსი, განყ-ბის გამგე, დირექტორი და სხვ.). გამოიცემა მოქმედი კანონების, ბრძანებულებების, მინისტრთა საბჭოს დადგენილებებისა და განკარგულებების საფუძველზე და მათ შესასრულებლად. იურიდ. მნიშვნელობის მიხედვით შეიძლება იყოს ნორმატიული (იხ. *ნორმატიული აქტი*) და ინდივიდუალური (მაგ., ბ. ამა თუ იმ პირის თანამდებობაზე დანიშვნის შესახებ). ბ-ს უსათუოდ უნდა აწერდეს ხელს უწყების ხელმძღვანელი ან მისი მოადგილე. მისი გაუქმება შეუძლია მმართველობის ზემდგომ ორგანოს.

ბ-დ იწოდება აგრეთვე სამხ. მეთაურის წერილობითი ან სიტყვიერი განკარგულება ხელქვეითთა მიმართ, რ-იც მათთვის კანონად ითვლება.

ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონით, „ბ." არის „თქმა უაღრესისა მიერ" უმცროსისადმი. ქართ. სიგელთმცოდნეობაში „ბ." ეწოდებოდა ხელქვეითი მოხელისა ან დაწესებულებისადმი განკარგულების შემცველ საბუთს. მოხელეთა ბ-გან გასარჩევად მეფის განკარგულებას ეწოდებოდა „სამეფო ბრძანებაჲ". ამავე მნიშვნელობით იხმარებოდა XVII—XVIII სს-ში „ბატონის წიგნი".

*ლიტ*.: ჯავახიშვილი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926, გვ. 36—37; Васильев Р. Ф.,

Правовые акты органов управления, М., 1970.

**ბრძანება** გამოთვლით ტექნიკაში, პირობითი კოდი (რიცხვი) ციფრული გამომთვლელი მანქანისა (ცგმ); მართვის სიგნალი, რ-იც განსაზღვრავს ამ მანქანის მიერ შესასრულებელ ერთ ძირითად ოპერაციას. ეს ოპერაცია შედის შეკრება-გამოკლების, გამრავლებისა და სხვ. ოპერაციების ნაკრებში, რ-ის მეშვეობით მანქანას ეძლევა ამოცანის გადაწყვეტის ალგორითმი. ბ-ებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ სტრუქტურის მიხედვით. ბ-ს აქვს სამი ნაწილი: სამისამართო, ოპერაც. და სამსახურებრივი. სამისამართო ნაწილი უჯრედთა ნომრებით მიუთითებს ოპერაციის საწყის (ამოსავალ) რიცხვებს, აგრეთვე ადგილს, სადაც უნდა ჩაიწეროს ოპერაციის შედეგი. ოპერაც. ნაწილი ოპერაციის ნომრით (კოდით) იძლევა ცნობას იმის შესახებ, თუ რომელი ოპერაცია უნდა შესრულდეს. სამსახურებრივი ნაწილის დანიშნულებაა მანქანის ამუშავება და გაჩერება, ბ-თა რიგის შეცვლა, საწყისი მონაცემების მიღება, ოპერაციების შედეგების გაცემა და სხვ.; ბ. შეიძლება იყოს ერთ- ან მრავალმისამართიანი. ბ-ებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ ოპერაციათა ტიპის მიხედვითაც. ცნობილია არითმ., ლოგიკური, მართვისა და ინფორმაციათა გაცვლის ბ-ები.

**ბრძანებათა მრიცხველი,** ელექტრონული გამომთვლელი მანქანის მართვის მოწყობილობის კვანძი, რ-იც ავტომატურად გამოიმუშავებს პროგრამის მომდევნო ბრძანების ფიზ. მისამართს.

**ბრძანებათა სისტემა** ციფრული გამომთვლელი მანქანისა (ცგმ), ცგმ-ის ყველა შესაძლებელი ბრძანების ერთობლიობა. ბრძანებათა რიცხვი ძალიან დიდია. მაგ., მანქანა „სტრელას" ბრძანებათა რიცხვია 8,7 . $10^{12}$. ბრძანებათა აღწერილობისათვის ბ. ს-ს ყოფენ ნაწილებად. თითოეულ ნაწილში შემავალი ბრძანებები ერთნაირი სტრუქტურისაა, ე. ი. ერთგვარია მათი ოპერაციებისა და მისამართების კოდები. ოპერაციათა კოდი მიუთითებს, თუ რა მოქმედებანი უნდა შეასრულოს მანქანამ; მისამართების კოდი უჩვენებს ოპერატ. დამხსომებელი მოწყობილობის უჯრედის ნომერს ან მაგნ. ლენტის ზონას, საიდანაც უნდა აიღონ ამოცანის გადაწყვეტის ამოსავალი მონაცემები ან ჩაწერონ შედეგი. თითოეული ბრძანება ოპერაციების, მისამართებისა და ე. წ. ნიშან-თვისებათა კოდებისაგან შედგება. ბ. ს-ის ერთ ნაწილში გაერთ. ბრძანებებში ერთნაირად განლაგებული ოპერაციების, მისამართებისა და ნიშან-თვისებების კოდებს თანაბარი რაოდენობის თანრიგები უნდა ჰქონდეს. თუ ბრძანებათა სტრუქტურის თითოეულ ნაწილს ასოთი აღვნიშნავთ, ბ. ს-ის მოცემული ნაწილისათვის მივიღებთ ბრძანების ზოგად სახეს. მაგ., მანქანა „სტრელას" ბ. ს. მხოლოდ ერთი ნაწილისაგან შედგება, ბრძანება ჩაიწერება შემდეგი სახით: $a_1, a_2, a_3$ k, θ, სადაც $a_1, a_2, a_3$ მისამართებია, k ნიშან-თვისებათა აღმნიშვნელია, ხოლო θ — ოპერაციის კოდი. ზოგადი სახის ბრძანებათა მიღების შემდეგ ბ. ს-ის ნაწილებს ყოფენ ჯგუფებად. თითოეულ ჯგუფში გაერთიანებულია ერთნაირი კოდების მქონე ოპერაციათა ბრძანებები. ამ ჯგუფების შემადგენელ ბრძანებათა ზოგად სახეს ეწოდება ბრძანების ტიპი, რ-იც იმით განსხვავდება ასოითი ზოგადი სახის ბრძანებისაგან, რომ მასში ოპერაციის ასოითი კოდი შეცვლილია რიცხვითი (ჭეშმარიტი) კოდით. ბრძანებათა ყველა ტიპს აღნუსხავენ ცხრილში. ამავე ცხრილში აღწერენ, თუ როგორ უნდა იმუშაოს მანქანამ სხვადასხვა ტიპის ბრძანებთა შესრულებისას. ასეთი ცხრილი სავალდებულო შემადგენელი ნაწილია საპროგრამო მართვადი მანქანის აღწერილობისა. იგი აუცილებელი საცნობარო მასალაა მაპროგრამებლისათვის.

ცგმ-ის დაპროექტებისას პირველ რიგში მის ბ. ს-ს ამუშავებენ, ამასთან, ცდილობენ ისე შეადგინონ ბ. ს., რომ ბრძანებათა თითოეული ტიპი ადვილი დასამახსოვრებელი იყოს და მათგან კონკრ. ბრძანებათა მიღება არ გაძნელდეს.

**ბრძანებულება,** სახელმწიფოს მეთაურის (მონარქის, პრეზიდენტის და სხვ.) მიერ გამოცემული აქტი. სსრკ-ში ბ-ის გამოცემის უფლებით სარგებლობენ სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმი და მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოების პრეზიდიუმები. შინაარსის მიხედვით ბ. შეიძლება იყოს ნორმატიული (იხ. *ნორმატიული აქტი*) და არანორმატიული, ინდივიდუალური (მაგ., ბ. ამა თუ იმ კონკრ. პირის ორდენით დაჯილდოების შესახებ). სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის ბ-ს (კანონის შემდეგ) სხვა სახელმწ. ორგანოების მიერ გამოცემულ ქვეკანონურ აქტებთან შედარებით მეტი იურიდ. ძალა აქვს. უმაღლესი საბჭოს კომპეტენციაში შემავალი საკითხის თაობაზე გამოცემული ბ. (მოქმედ კანონმდებლობაში ცვლილების ან დამატების შეტანის, უმაღლესი საბჭოს სესიათა შორის პერიოდში მთავრობის წევრის დანიშვნისა ან განთავისუფლების შესახებ და სხვ.) შემდეგ აუცილებლად უნდა დამტკიცდეს უმაღლესი საბჭოს მორიგ სესიაზე, ხოლო პრეზიდიუმის კომპეტენციის ფარგლებში გამოცემული ბ. (მაგ., ბ. ორდენებისა და მედლების დაარსების შესახებ) უმაღლესი საბჭოს მიერ დამტკიცებას არ საჭიროებს. ბ. ქვეყნდება უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რისა და მდივნის ხელმოწერით. ნორმატიული ბ. ძალაში შედის გამოქვეყნებიდან ათი დღის შემდეგ, ხოლო არანორმატიული ბ. (თუ მასში აღნიშნული არ არის მისი ძალაში შესვლის კონკრ. თარიღი) — გამოქვეყნების დღიდანვე.

სხვა სოციალ. ქვეყნებში ბ-ს გამოსცემენ უმაღლესი სახელმწ. ხელისუფლების მუდმივად მოქმედი ორგანოები, მაგ., პოლონეთში — სახელმწ. საბჭო, ბულგარეთში — სახ. კრების პრეზიდიუმი და ა. შ. ბურჟ. სახელმწიფოებში ბ-ს უმთავრესად პრეზიდენტები გამოსცემენ.

*გ. ინწკირველი.*

**ბრძმედი,** თუჯის გამოსადნობი შახტური ღუმელი. იხ. სტ. *ბრძმედული წარმოება*.

**ბრძმედის აირი,** საკერძის აირი, ბრძმედიდან გამავალი აირი, უმთავრესად ნახშირბადის არასრული წვის პროდუქტია. ქიმ. შედგენილობა (ქვანახშირის კოქსზე თუჯის გამოდნობისას): 12—20% ნახშირორჟანგი, 20—80% ნახშირჟანგი, 0,5%-მდე მეთანი, 1—4% წყალბადი, 55—58% აზოტი. იყენებენ სათბობად მეტალ. ქ-ნებში. ბ. ა-ის თბოუნარიანობა დაახლ. 3,6—4,6 *მეგჯ/მ³* (850—1100 *კკალ/მ³*).

**ბრძმედული წარმოება,** *შავი მეტალურგიის* დარგი. თუჯის წარმოება ბრძმედებში რკინის მადნის ან მისი დანაჭროვნებული კონცენტრატის აღდგენითი დნობით. თუჯი ცნობილია ძვ. წ. VI—IV სს-იდან. მის წარმოებას საფუძველი ჩაეყარა მეტალურგიაში ცივსაბერი პროცესის განვითარების შედეგად. ევროპაში პირველი ბრძმედები XIV ს. შუა წლებში შეიქმნა, რუსეთში (ტულისა და კაშირის ახლოს) — დაახლ. 1630. ურალში პირველი თუჯი 1701 მიიღეს, საქართველოში (ჩათახის რკინის საბადოების ბაზაზე) — 1862. ურალის მეტალ. განვითარების შედეგად რუსეთს თუჯის წარმოებაში მსოფლიოში პირველი ადგილი ეკავა XVIII ს. შუა წლებიდან XIX ს. დასაწყისამდე. საქართველოში ბ. წ. განვითარდა რუსთავის მეტალ. ქ-ნის აშენების შემდეგ (1955). XVIII ს. შუა წლებამდე ბ. წ-ის ერთადერთ სათბობად ხის ნახშირი ითვლებოდა. 1735 ა. დერბიმ ბრძმედებში გამოიყენა ქვანახშირის კოქსი. ბ. წ-ის განვითარების პირველ ეტაპზე იყენებდნენ ორთქლის ჰაერსაბერ მანქანებს (ი. პოლზუნოვი, 1766). ამ ეტაპზე ბრძმედს აწვდიდნენ ატმოსფეროს ტემპ-რის ჰაერს. შემდგომ ეტაპზე დაიწყეს შესაბერი ჰაერის შეთბობა (ჯ. ნილსონი, 1829), შემდეგ კი რეგენერაციული ტიპის აგურის ჰაერსახურებლის გამოყენება (ე. კაუპერი, 1857). ბ. წ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს მ. *პავლოვმა*, მ. კურაკომ, ი. *ბარდინმა*, გ. *ნიკოლაძემ* და სხვ.

ბ. წ-ის ამოსავალი მასალა (კაზმი) არის რკინისა და მანგანუმის მადნები, აგლომერატი, გუნდა, აგრეთვე საწვავი და ფლუსები. ბრძმედული დნობის ტექ.-ეკონ. მაჩვენებლებს განაპირობებს საკაზმე მასალაში შემავალი რკინისა და მავნე მინარევების რაოდენობა, ფუჭი ქანებისა და კაზმის გრანულომეტრიული შედგენილობა, ამ უკანასკნელის სიმტკიცე და აღდგენადობა.

ბ. წ-ის ძირითადი საწვავია ქვანახშირის კოქსი. შეიძლება კოქსის ნაწილობრივი შეცვლა აირადი, თხევადი ან მყარი სათბობით, რ-ებსაც ჰაერთან ერთად ბრძმედის ქურას აწვდიან. ფლუსად ხმარობენ კირქვას, ზოგჯერ დოლომიტს. ბრძმედში გამოდნობილი თუჯის ძირითადი სახეებია: გადასამუშავებელი თუჯი (იყენებენ ფოლადის წარმოებისას ფოლადსადნობ აგრეგატებში), სამსხმელო (თუჯის სხმულებისათვის) და სპეც. თუჯი. ბ. წ-ის თანაპროდუქტებია: ბრძმედის აირი, რ-საც მტვრისაგან გაწმენდის შემდეგ იყენებენ ჰაერსახურებლებში (შესაბერი ჰაერის გასახურებლად), აგრეთვე ქ-ნის საქვაბეებში, კოქსქიმ., სააგლომერაციო და სხვა საამქროებში; ბრძმედის წიდა — უმთავრესად იყენებენ საშენ მასალათა მრეწველობაში; საკერძის მტვერი (რკინის შემცველობა — 30—50%) — დანაჭროვნების შემდეგ ბრუნდება კაზმში.

ბრძმედი (ნახ.) წრიული კვეთის შახტური ღუმელია. ამოგებულია ცეცხლგამძლე მასალით (ზედა ნაწილი — შამოტის აგურით, ქვედა — უმეტესად ნახშირბადიანი ბლოკებით). ღუმლის წყობისა და გარსაცმის მაღალი ტემპ-რისაგან დასაცავად იყენებენ სამაცივრო სისტემებს. ღუმლის გარსაცმი და საკერძის მოწყობილობა ეყრდნობა საძირკველზე დადგმულ სვეტებს. კაზმის მიწოდება სკიპით ან ლენტური კონვეიერებით ხდება. ჰაერი ღუმელში შედის ჰაერსაბერი მანქანებიდან ჰაერსახურებლებისა (სადაც იგი 1000—1200°C-მდე ხურდება) და ქურის ირგვლივ მოწყობილი ქშინებით. ბრძმედში შეაქვთ აგრეთვე დამატებითი სათბობი (ბუნებრივი აირი, მაზუთი ან ნახშირის მტვერი). ქურის ზედა ნაწილში მოწყობილი კრიჭებიდან დნობის პროდუქტებს თუჯსაზიდ და წიდის ციცხვებში უშვებენ. მანძილს თუჯის კრიჭის ღერძიდან დიდი ჩასატვირთი კონუსის ქვედა ნაწიბურამდე (როცა კონუსი დაშვებულია) ეწოდება ბრძმედის მარგი სიმაღლე, ხოლო სათანადო მოცულობას—ბრძმედის მარგი მოცულობა. ბრძმედში მიმდინარე ძირითადი ქიმ. პროცესებია სათბობის წვა და Fe, Si, Mn-ისა და სხვ. ელემენტების აღდგენა ჟანგეულებისაგან. კოქსის ნაწილი იხარჯება აღდგენით პროცესებზე, ძირითადი ნაწილი კი ეშვება ქურაში და იწვის შებერილ სათბობთან ერთად ქშინების ახლოს. აირი (t 1600—2300°C), რ-იც შედგება CO-ს (35—45%), $H_2$-ისა (1—12%) და $N_2$-გან (45—65%), ადის ბრძმედში და ათბობს შემხვედრ კაზმს. ამ დროს მიმდინარეობს CO-სა და $H_2$-ის ნაწილობრივი ჟანგვა $CO_2$-ად და $H_2O$-დ. ღუმლიდან გამავალი აირის t 150—300°C.

ბრძმედის ქშინებთან წარმოიქმნება ჟანგვის ზონად წოდებული წვის კერები, სადაც აირების გრიგალისებრი მოძრაობა იწვევს კოქსის ნაწილაკების ცირკულაციას. მყარი და აირადი ფაზების კონტაქტის ზე-



ბრძმედი: 1—საკერძის დამცავი სეგმენტები; 2—დიდი კონუსი; 3—მიმღები ძაბრი; 4—მცირე კონუსი; 5—კაზმის მანაწილებელი; 6—დიდი კონუსის ძაბრი; 7—დახრილი ხიდი; 8 — სკიპი; 9—საჰაერო ქშინი; 10—თუჯის კრიჭა; 11—წიდის კრიჭა.

დაპირზე მიმდინარეობს კოქსის წვის პროცესი და იქმნება ჟანგბადის, აგრეთვე ნახშირბადის რთული კომპლ. ნაერთები $C_xO_y$, რ-ებიც შემდეგ დაიშლება. მყარი სათბობის ნახშირბადის წვის პროცესი ქშინებთან გამოისახება ეგზოთერმული რეაქციით: $2C+O_2=2CO$. ბუნებრივი აირის ან მაზუთის (რ-თა ძირითადი კომპონენტები ნახშირწყალბადებია) შებერვისას გამოიყოფა CO და $H_2$, ამასთანავე შთაინთქმება C-ს წვისას გამოყოფილი სითბოს დიდი ნაწილი და ქშინებთან ტემპ-რა დაეცემა. ამის თავიდან ასაცილებლად საჭიროა შესაბერი ჰაერის ჟანგბადით გამდიდრება და ბერვის ტემპ-რის გადიდება. ნახშირწყალბადიანი სათბობის ბერვისას აირში წყალბადის კონცენტრაცია მატულობს და უმჯობესდება აირის აღმდგენი თვისებები. Cu, As, P, როგორც Fe, აღდგენისთანავე თითქმის მთლიანად თუჯში გადადის. მთლიანად აღდგება აგრეთვე Zn, რ-იც ორთქლდება, შედის ღუმლის წყობის ფორებში და იწვევს წყობის რღვევას. ის ელემენტი, რ-იც ჟანგბადთან უფრო მტკიც ნაერთებს წარმოქმნის, ვიდრე რკინა ჟანგბადთან, ან ნაწილობრივ აღდგება, ან სულ არა. მაგ., V აღდგება 75—90%-ით; Mn — 40—75%-ით, Si და Ti — მცირე რაოდენობით; Al, Mg და Ca არ აღდგება. რკინის ჟანგეულები $Fe_2O_3$ და $Fe_3O_4$ აღდგება ბრძმედში ჟანგბადის თანდათანობითი მოცილებით. მიმდინარეობს შემდეგი რეაქციები:



$$3Fe_2O_3+CO(H_2)=2Fe_3O_4+CO_2(H_2O),$$
$$Fe_3O_4+CO(H_2)=3FeO+CO_2(H_2O).$$

რკინის ქვეჟანგი FeO აღდგება აირით (არაპირდაპირი აღდგენა) და ნახშირბადით (პირდაპირი აღდგენა), შედეგად მივიღებთ რკინას:

$$FeO+CO(H_2)=Fe+CO_2(H_2O),$$
$$FeO+C=Fe+CO.$$

მანგანუმის უმაღლესი ჟანგეულები $MnO_2$, $Mn_2O_3$ და $Mn_3O_4$ აღდგება აირით. რეაქციის მიმდინარეობისას გამოიყოფა სითბო. MnO აღდგება Mn-ად მხოლოდ ნახშირბადით. Si აღდგება ნახშირბადით მაღალი ტემპ-რის პირობებში, მიმდინარეობს ენდოთერმული რეაქცია: $SiO_2+2C+Fe=FeSi+2CO$. Si-ისა და Mn-ის აღდგენის ხარისხი დამოკიდებულია ძირითადად კოქსის ხარჯზე. თუჯში ყოველი პროცენტი Si-ის მომატება იწვევს კოქსის ხარჯის 5—7%-ით გადიდებას, რის შედეგად ბრძმედში ცხელი აირების რაოდენობა გაიზრდება და შახტი გადახურდება. ამის თავიდან ასაცილებლად შესაბერ ჰაერს ამდიდრებენ ჟანგბადით, რ-იც ამცირებს წარმოქმნილი აირების რაოდენობას. გოგირდი ბრძმედში ძირითადად კოქსს შეაქვს. მისი ნაწილი იქცევა აირად (ორთქლად — $SO_2$, $H_2S$ და სხვ.), დანარჩენი კი რჩება კაზმში (CaS და FeS). FeS იხსნება თუჯში. თუჯისაგან S-ის გამოსაცალკევებლად საჭიროა ბრძმედში წარმოიქმნას CaO-ს ჭარბად შემცველი თხევადი წიდა, რ-იც გოგირდთან არახსნად ნაერთს (მაგ., CaS) წარმოქმნის: $FeS+CaO=CaS+FeO$.

ბრძმედში აღდგენილი რკინა ნაწილობრივ დანახშირბადიანდება ჯერ მყარ და შემდეგ თხევად მდგომარეობაში.

თუჯში ნახშირბადის შემცველობას განაპირობებს თუჯის ტემპ-რა და შედგენილობა. წიდა შედგება აღუდგენელი ჟანგეულებისაგან $SiO_2$, $Al_2O_3$ და CaO (90—95%), MgO (2—10%), FeO (0,1—0,4%), MnO (0,3—3%), აგრეთვე 1,5—2,5% S გან (უმთავრესად CaS-ის სახით). წიდის ფუძიანობის მაჩვენებელია $CaO/SiO_2$ ან $CaO+MgO/SiO_2$, რ-იც იცვლება (0,95—1,35%) თუჯის დნობის პირობების მიხედვით.

ბრძმედის ასამუშავებლად ქურასა და მხრულებს ჩატვირთავენ კოქსით, შახტს კი — გასაღვივებელი კაზმით. ცხელი ჰაერით, რ-საც ბრძმედში უბერავენ, ინთება კოქსი და 12—24 საათის შემდეგ იწყება თუჯის პირველი გამოშვება. რამდენიმე დღის შემდეგ ბრძმედი აღწევს ნორმალურ მწარმოებლურობას. ბრძმედის კამპანია (ბრძმედის უწყვეტი მუშაობა) გრძელდება 5—6, ზოგჯერ 8—10 წელი და მეტიც. ამხნის განმავლობაში იგი გაჩერდება მხოლოდ 1—2-ჯერ საშ. რემონტისათვის (გაცვეთილი წყობის შესაცვლელად). ერთი კამპანიის განმავლობაში მძლავრ ბრძმედებში ადნობენ 6—8 მლნ. ტ თუჯს (ზოგჯერ მეტსაც). ბრძმედის მუშაობის მართვის მიზანია კაზმის რაოდენობისა და შედგენილობის, მისი ჩატვირთვის თანამიმდევრობის, შესაბერი ჰაერის ტენიანობისა და ტემპ-რის, აგრეთვე კაზმის ყოველი კომპონენტის რაოდენობის რეგულირება. ბრძმედის მუშაობას აკონტროლებენ საზომი ხელსაწყოებით.

თანამედროვე ბრძმედში ავტომატიზებულია კაზმის კომპონენტების შედგენა, მათი აწონა, ტრანსპორტირება და ღუმელში ჩაყრა, აგრეთვე კაზმის ჩაყრის ოპტიმალური დონის შენარჩუნება, საკერძეზე საკაზმე მასალის განაწილება, წყლის ხარჯის, შესაბერი ჰაერის ტემპ-რისა და მისი ტენიანობის რეგულირება. ავტომატიზებულია აგრეთვე ჰაერსახურებლების გადართვა და მათი გახურების რეჟიმის მართვა. ავტომ. ანალიზატორები უზრუნველყოფენ საკერძის აირისა და შესაბერი ჰაერის შედგენილობის უწყვეტ რეგისტრაციას. ინერგება შესაბერი ჰაერისა და ბუნებრივი აირის მიწოდების ავტომ. რეგულირების სისტემები. ახ. ბრძმედები აღჭურვილია ცენტრ. კონტროლისა და მართვის სისტემებით. მუშავდება ბ. წ-ის კომპლ. ავტომატიზაციის საკითხი, მ. შ. ელექტრონული გამომთვლელი მანქანების საშუალებით სითბური რეჟიმის მართვის საკითხი.

ბრძმედის მუშაობის მაჩვენებლებს განსაზღვრავს უმთავრესად ნედლეული და დნობისათვის მისი მომზადების ხარისხი. ძირითადი მაჩვენებლებია ბრძმედის დღეღამური მწარმოებლურობა ტ-ობით და კოქსის ხარჯი 1 ტ თუჯზე. სსრკ-ში ბრძმედის მწარმოებლურობას ზოგჯერ ახასიათებენ ბრძმედის მარგი მოცულობის გამოყენების კოეფიციენტით (მმგკ), ე. ი. მარგი მოცულობის ($მ^3$) შეფარდებით დღეღამეში გამოდნობილ გადასამუშავებელ თუჯთან (ტ-ებში). კოქსი ძვირადღირებული სათბობია, ამიტომ დიდი ეკონ. მნიშვნელობა აქვს მისი ხარჯის შემცირებას გამოსადნობი თუჯის ყოველ ერთეულზე. დამატებითი სათბობის გამოყენების შედეგად კოქსის ხარჯი 8—20%-ით მცირდება და, მაშასადამე, მცირდება თუჯის თვითღირებულებაც.

*ლიტ.*: Готлиб А. Д., Доменный процесс, 2 изд., М., 1966; Доменное производство. Справочник, под ред. И. П. Бардина, т. 1—2, М., 1963; Леонидов Н. К., Усовершенствование конструкций доменных печей, М., 1961; Сборник трудов по теории доменной плавки, сост. М. А. Павлов, т. 1, М., 1957.

**ბრძოლა,** მეომარ მხარეთა ქვეგანაყოფების, ნაწილებისა და შენაერთების ორგანიზებული შეიარაღებული შეტაკება ხმელეთზე, ჰაერში და ზღვაზე დამოუკიდებლად ან სამხ. ოპერაციის ფარგლებში. ბ. არის ოპერაციის არსი და გამარჯვების მიღწევის ერთადერთი საშუალება. იგი ტაქტიკის სფეროს განეკუთვნება და მონაწილეთა რაოდენობის, დროისა და ადგილის მიხედვით განსაზღვრული მასშტაბითა და პარამეტრებით ხასიათდება. ბ-ის მიზანია მტრის ცოცხალი ძალის მოსპობა ან დატყვევება, მისი შეიარაღების, საბრძოლო ტექ. განადგურება, ან ხელში ჩაგდება; მისი წინააღმდეგობის უნარის დათრგუნვა. ბ. პირადი შემადგენლობის საბრძოლო მომზადების მორალური და ფიზ. ძალების, საბრძოლო ტექ. ეფექტურობის გამოცდაა. მისთვის დამახასიათებელია მრავალგვარი საბრძოლო ტექნიკით აღჭურვილი ყველა გვარეობის ჯარების მასობრივი მონაწილეობა, მოვლენათა სწრაფი განვითარება და ვითარების ხშირი და მკვეთრი ცვლა. თანამედროვე ბ-ის წარმატების საწინდარია ბირთვული იარაღის დარტყმებითა თუ ჩვეულებრივი იარაღის ცეცხლით მოწინააღმდეგის მოსპობა, სატანკო და მოტომსროლელი ქვეგანაყოფებისა და ნაწილების აქტ. და სწრაფი მოქმედება.

ძვ. საქართვ. სამხ. ხელოვნება ჯნობდა ბ-ის ყველა ძირითად სახეს (შეტევა თავდაცვა, შემხვედრი ბ.) და მათი წარმართვის ტაქტიკურ ხერხებს. განასხვავებდნენ „მცირე" და „დიდ" ბ-ს, ქართვ. მემატიანეებთან ზოგჯერ ტერმ. „ბრძოლის" ნაცვლად გვხვდება ტერმ. „წყობა". დავით აღმაშენებელმა „... ერუზს ქმნა წყობანი დიდნი და ჴმა-გასმენილი იგი დიდი ძლევა" (დავით აღმაშენებლის ისტორიკოსი); დავით სოსლანი იყო „... წყობათა და ომთა შინა მხნე ვინმე გულოვანთაგანი" („ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი").

ბ. იერიშით იწყება. იერიში არის სახმელეთო ჯარების, ავიაციისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის სწრაფი წინსვლა (მანევრი), რ-საც ერწყმის ცეცხლი (დარტყმა) მოწინააღმდეგის ცოცხალი ძალისა და საცეცხლე საშუალებათა დასათრგუნავად. სახმელეთო ჯარების იერიშის მთავარი შინაარსია სატანკო და მოტომსროლელი ქვეგანაყოფების სწრაფი და შეუჩერებელი მიხდომა საიერიშო ობიექტზე; იერიში იწყება ბირთვული და ჩვეულებრივი საშუალებებით. სახმელეთო ჯარები არტილ. და ავიაციის მხარდაჭერით სპობენ მტრის თავდაცვის წინა ხაზის საცეცხლე საშუალებებს, შემდეგ თანამიმდევრული დარტყმებით ანადგურებენ მტრის თავდაცვის სიღრმეში განლაგებულ ობიექტებს. საჰაერო იერიში ბრძოლის ყველაზე დაძაბული მომენტია. ავიაციას მტრის თვითმფრინავების განადგურება ევალება. თვითმფრინავები სწრაფად ესხმიან თავს მოწინააღმდეგის სახმელეთო, საჰაერო და საზღვ. ობიექტებს და ახლო მანძილიდან უშენენ მათ ცეცხლს ან იყენებენ სხვა საბრძოლო საშუალებებს. ტორპედოს გამოყენებით იერიშის დროს საჭიროა ხომალდის (თვითმფრინავის) მანევრირება მტერთან მიახლოების, ხელსაყრელი პოზიციის დაკავებისა და საიერიშო ობიექტზე ტორპედოს (რაკეტის) გაშვების მიზნით.

თანამედროვე საარმიო (საფრონტო) ოპერაციის მსვლელობაში ჯარის შენაერთები შესაძლოა ერთხელ ან რამდენჯერმე (ერთდროულად, თანამიმდევრობით) ეკვეთონ მოწინააღმდეგეს. კვეთება დიდი მასშტაბის საბრძოლო მოქმედებაა, ოპერატ. ხელოვნების სფეროს განეკუთვნება და წარმოადგენს ერთიან ჩანაფიქრს დაქვემდებარებული ბ-ებისა (შეტევითი, თავდაცვითი, შემხვედრი) და დარტყმების ერთობლიობას. იგი ოპერაციის ამოცანის გადაჭრის საშუალებაა; შეიძლება მოხდეს ხმელეთზე, ჰაერში, ზღვაზე, გავრცელდეს ასეულ კილომეტრზე, გაგრძელდეს რამდენსამე დღეს (კვირას). მასში შეიძლება მონაწილეობდეს ერთი ან რამდენიმე არმია (სახმელეთო-საზღვაო, სატანკო, საჰაერო), ხოლო თუ ბ-ები ზღვისპირეთშია, სამხ.-საზღვ. ფლოტის ძალებიც.

მეომარ მხარეთა მთავარი ძალების გადამწყვეტ შეტაკებას, რ-ის შედეგებზეც ხშირად დამოკიდებულია ომის, კამპანიის ან ეტაპის ბედი, შებმა ეწოდება. თანამედროვე გაგებით შებმა არის მეომარ მხარეთა მთავარი სტრატეგიული დაჯგუფებების ერთდროული და თანამიმდევრული გადამწყვეტი მნიშვნელობის რამდენიმე კვეთება. უმთავრეს სტრატეგიულ მიმართულებებზე ან საომარი მოქმედების ასპარეზზე შებმის ფარგლებში მომხდარი ყველა კვეთება ერთ მიზანსა და ჩანაფიქრს ექვემდებარება; შებმა უდიდესი დაძაბვით მიმდინარეობს და მთავრდება სტრატეგიულ მიმართულებაზე ან საომარ ასპარეზზე მოქმედი მტრის მთავარი ძალების განადგურებით, უმნიშვნელოვანესი სტრატეგიული ობიექტების აღებით. ასეთი მასშტაბის შებმას შეიძ-

ლება მოჰყვეს ძალთა თანაფარდობის შეცვლა და გარდატეხა ომის მსვლელობაში.
*ი. შაიშმელაშვილი.*

**„ბრძოლა“**, პირველი ქართ. არალეგალური მარქსისტული გაზეთი, ქართვ. რევოლუციონერი სოციალ-დემოკრატების ორგანო. გამოდიოდა 1901 სექტ.—1902 დეკ.; გამოვიდა 4 ნომერი, №№ 1, 2—3 დაიბეჭდა ბაქოს არალეგალურ სტამბა „*ნინაში*“, № 4 — რსდმპ თბილ. კომიტეტის სტამბაში. გაზეთის დაარსებაში აქტ. მონაწილეობა მიიღეს ლ. კეცხოველმა, ი. სტალინმა, ა. წულუკიძემ. „ბ.“ ლენინური „*ისკრის*“ პოზიციებზე იდგა, თანამიმდევრულად ატარებდა მარქსისტული პარტიის მშენებლობის ლენინურ გეგმას, დიდ ყურადღებას უთმობდა მუშათა რევ. მოძრაობის განვითარების საკითხებს, აშუქებდა რუს. და ადგილ. ს.-დ. ორგანიზაციების საქმიანობას, გლეხთა მოძრაობას, იცავდა ხალხთა ინტერნაც. შეკავშირების ლენინურ პრინციპებს, ამხილებდა ცარიზმის ეროვნ. და კოლონ. ჩაგვრის პოლიტიკას; იბრძოდა „ლეგალური მარქსიზმის“, „ეკონომიზმის“, ამიერკავკ. ნაციონალისტების წინააღმდეგ. „ისკრამ“ (№ 13, 1901, 20 დეკ.) „ბ-ის“ გამოსვლა აღნიშნა როგორც დიდმნიშვნელოვანი მოვლენა. 1903 კავკ. ს.-დ. ორგანიზაციების I ყრილობის გადაწყვეტილებით „ბ.“ და გაზ. „პროლეტარიატი“ ერთ ორგანოდ — „*პროლეტარიატის ბრძოლად*“ გაერთიანდა.

*ლიტ.*: სტალინი ი. ბ., თხზ., ტ. 1, თბ., 1947, გვ. 3—31; ჟვანია გ., ლენინურ-ისკრული გაზეთი „ბრძოლა“, თბ., 1953; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.
*გ. ჟვანია.*

**„ბრძოლა“**, ქართ. არალეგალური ბოლშევიკური გაზეთი. გამოდიოდა „*თბილისის ბოლშევიკების ლიტერატურული ბიუროს*“ ხელმძღვანელობით 1908, ქართ. და რუს. ენებზე (გამოვიდა 4 ნომერი). გაზეთში ქვეყნდებოდა წერილები მიმდინარე მომენტის, პარტ. ცხოვრების, პროფკავშირთა საქმიანობის, „ლიკვიდატორების“ წინააღმდეგ ბრძოლისა და სხვა საკითხების შესახებ. „ბ-მ“ მნიშვნელოვანი როლი შეასრულა საქართვ. მუშათა პოლიტ. აღზრდის, ბოლშევიკური პარტიის გარშემო მათი დარაზმვის საქმეში და ლენინური გაზ. „*პროლეტარის*“ მაღალი შეფასება დაიმსახურა.
*გ. ჟვანია.*

**„ბრძოლა“**, ქართ. გაზეთი, რსდმპ (ბ) თბილ. კომიტეტის ლეგალური ყოველკვირეული ორგანო. გამოვიდა 1917 ივნ. თბილისში, 1917 ნოემბრიდან — რსდმპ (ბ) კავკ. სამხარეო და თბილ. კომიტეტების ყოველდღიური ორგანო. რედაქტორები — მ. ცხაკაია და ფ. მახარაძე. გამომცემელი — რკინიგზის მუშა-ბოლშევიკების კომისია. „ბ-მ“ დიდი როლი შეასრულა საქართვ. და ამიერკავკ. პარტ. ორგანიზაციების საქმიანობაში. მის ფურცლებზე გამოქვეყნდა რსდმპ (ბ) VII (აპრ.) კონფერენციის, VI ყრილობის და რსდმპ (ბ) კავკ. კავშირის პირველი სამხარეო ყრილობის თითქმის ყველა მნიშვნელოვანი დოკუმენტი. გაზეთი სისტემატურად აშუქებდა მუშათა და გლეხთა რევ. მოძრაობის საკითხებს, ბეჭდავდა მასალებს მუშათა გაფიცვებისა და დემონსტრაციების, ჯარისკაცთა მიტინგებისა და სხვ. შესახებ; ამხილებდა ბურჟ. მთავრობის ანტიხალხ. პოლიტიკას. მენშევიკების, დაშნაკების, მუსავატელების და სხვათა ნაციონალისტურ შეზღუდულობას; მოუწოდებდა მასებს შემჭიდროებულიყვნენ, დარაზმულიყვნენ რევ. ცენტრების — პეტერბ. და მოსკ. დასახმარებლად. 1918 წ. 9 თებ *ამიერკავკასიის კომისარიატმა* გაზეთი აკრძალა. გაიცა თანამშრომელთა დაპატიმრების ორდერები, სტამბა, სადაც იბეჭდებოდა „ბ.“ დაარბიეს და დახურეს.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; ბერიძე ს., ბოლშევიკური გაზეთები საქართველოში 1917 წელს, «სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინსტიტუტის საქართველოს ფილიალის შრომები», 1957, № 2; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.
*გ. ჟვანია.*

**ბრძოლა არსებობისათვის** (ბიოლ.), დარვინის მიერ შემოღებული (1859) მეტაფორული გამოთქმა; ფართო გაგებით აღნიშნავს ორგანიზმის აქტიურობას, მიმართულს სიცოცხლის შესანარჩუნებლად და შთამომავლობის არსებობის უზრუნველსაყოფად. ცნობილია, რომ ორგანიზმებს გამრავლების დიდი უნარი აქვთ, მაგრამ მათი არსებობისათვის აუცილებელი პირობები (ადგილი, საკვები, წყალი და მისთ.) შეზღუდულია; სწორედ ეს შეუსაბამობა განაპირობებს არსებობისათვის ბრძოლას. ორგანიზმები რომ მთელი შესაძლებლობით მრავლდებოდნენ, ყველა ინდივიდი სრულ ასაკს აღწევდეს და შთამომავლობას იძლეოდეს, მათთვის საარსებო საშუალებები საკმარისი აღარ იქნებოდა. სინამდვილეში გამრავლების პოტენციური შესაძლებლობის სრული რეალიზაცია არასოდეს არ ხდება, ორგანიზმებს შორის ყოველთვის ჩნდება ბიოლ. შეჯიბრი ანუ კონკურენცია საარსებო საშუალებათა მოპოვებაში. მეორე მხრით, ორგანიზმები წინააღმდეგობას უწევენ გარემოს ბიოტური (მტრები, პარაზიტები და სხვ.) და აბიოტური (ტემპ-რის ცვალებადობა, ჟანგბადის, წყლის, სინათლის უკმარისობა ან სიჭარბე და მისთ.) ფაქტორების მავნე ზემოქმედებას. ორგანიზმისა და გარემოს ფაქტორების ყველა ეს ურთიერთმიმართება დარვინმა გააერთიანა ცნებით ბ. ა., რ-იც მოიცავს არა მარტო კონკურენტულ ურთიერთობებს, არამედ ორგანიზმების ურთიერთმიმართებათა სხვა ფორმებსაც (მაგ., ე. წ. „საზოგადოებრივი ცხოველების“ ურთიერთდახმარების ტიპის რთული ინსტინქტური მოქმედება, მიმართული სიცოცხლის შენარჩუნებისა და შთამომავლობის დაცვისაკენ). ორგანიზმებს შორის კონკურენციას აშკარა ანუ პირდაპირი ხასიათი შედარებით იშვიათად აქვს (მაგ., ურთიერთობა მტაცებელსა და მსხვერპლს შორის, საკვების, ბუდისა და მისთ. წართმევა და სხვ.). ბ. ა. უფრო ხშირად ფარული ანუ არაპირდაპირი ხასიათისაა, ნაკლებად შესამჩნევია და ხშირად რთული ურთიერთდამოკიდებულებით ხორციელდება (ერთი ფორმის მიერ მეორის თანდათანობითი დათრგუნვა, გაძევება და სხვ.). შეჯიბრების სიმძაფრის ხარისხი დამოკიდებულია არსებობისათვის აუცილებელი პირობების მსგავსების ხარისხზე. ეს მსგავსება ყველაზე მეტია ერთი და იმავე სახეობის ინდივიდთა შორის, რის გამოც კონკურენცია უფრო მძაფრია ერთი სახეობის ფარგლებში (შიგასახეობრივი ბ. ა.), ვიდრე სხვადასხვა სახეობის ინდივიდებს შორის (სახეობათშორისი ბ. ა.), თუმცა იგი ჩვეულებრივ ნაკლებად თვალსაჩინოა. შიგასახეობრივი ბ. ა. იშვიათად არის პირდაპირი ხასიათისა. უმეტესად იგი ვლინდება თავისი სიცოცხლის დაცვისა და შთამომავლობის უზრუნველყოფისათვის უფრო ეფექტურ საშუალებათა გამომუშავებაში, რაც ორგანიზმს უპირატესობას ანიჭებს სხვა ინდივიდებთან შეჯიბრებაში, მტრებისა თუ გარემოს არახელსაყრელი პირობებისადმი წინააღმდეგობის გაწევისას. სახეობათშორისი ბ. ა., პირიქით, ხშირად პირდაპირი ხასიათისაა (ურთიერთობა მტაცებელსა და მსხვერპლს შორის, მასპინძელსა და პარაზიტს შორის და ა. შ.), მაგრამ ისიც შეიძლება გამოიხატოს ბიოლ. შეჯიბრით სხვადასხვა, ზოგჯერ ძალიან შორეულ სახეობათა წარმომადგენლებს შორისაც, თუ ეს ორგანიზმები ეკოლოგიურად მსგავსი არიან. მავნე აბიოტური ფაქტორებისადმი ბ. ა. (ე. წ. კონსტიტუციური ბ. ა.) გამოიხატება თავდაცვითი ფიზიოლ. რეაქციებით (ხშირი ბეწვის განვითარება, ძილქუში, ანაბიოზური მდგომარეობა და სხვ.) ან ქცევითი აქტებით (სოროში ჩაძრომა, ინცისტირება, ნიადაგში ჩამალვა, ადგილის შეცვლა და მისთ.).

საარსებო პირობების ნაკლებობის ან მავნე ფიზ.-ქიმ. ფაქტორების მოქმედების გამო არსებობისათის ბრძოლის ყველა ფორმას თან სდევს ორგანიზმთა მეტ-ნაკლები ნაწილის ელიმინაცია (მოსპობა). იგი შეიძლება იყოს საერთო (ტოტალური), ჯგუფური, ოჯახური ან ინდივიდუალური. საერთო ელიმინაცია გულისხმობს ორგანიზმთა სრულ განადგურებას რაღაც სტიქიური მიზეზით და მას შემთხვევითი ხასიათი აქვს. ჯგუფური, ოჯახური და ინდივიდ. ელიმინაცია ვლინდება ბიოლ. შეჯიბრების ანუ კონკურენციის პროცესში. ყოველ პოპულაციაში, ცვალებადობის არსებობისა და ორგანიზმთა არაერთგვაროვნების გამო, ელიმინაციას შერჩევითი ხასიათი აქვს. ელიმინაციის შერჩევითობას შეესაბამება ორგანიზმთა გადარჩენის შერჩევითობაც, რაც საფუძვლად უძევს ბუნებრივ გადარჩევას — ევოლუციის მთავარ ფაქტორს. ამრიგად, ბ. ა. ბუნებრივი გადარჩევის გზით ახ. ფორმების წარმოქმნის აუცილებელი წინამძღვარია. ამასთან, კონსტ. და სახეობათშორისი ბ. ა. ძირითადად გამანადგურებელი პირობაა, ხოლო შიგასახეობრივი ბ. ა. იწვევს ახ. ფორმების წარმოქმნას ბუნებრივი გადარჩევის გზით.

ბურჟ. სოციოლოგებმა და ეკონომისტებმა დარვინისეული ცნება ბ. ა. ვულგარულად გაიგეს და მისი კანონზომიერება საზ. ცხოვრებაზე გადაიტანეს, რის შედეგადაც შექმნეს სოციალ-დარვინიზმის რეაქციული კონცეფცია, რ-იც მკაცრად გააკრიტიკა ფ. ენგელსმა (იხ. „*ანტი-დიურინგი*“).

*ლიტ.*: Дарвин Ч., Происхождение видов путем естественного отбора или сохранение благоприятствуемых пород в борьбе за жизнь, Соч., т. 3, М.—Л., 1939; История эволюционных учений в биологии, М.—Л., 1966; Шмальгаузен И. И., Проблемы дарвинизма, 2 изд., Л., 1969.
*ლ. ნათაძე.*

**ბრძოლია თევზი** (Betta splendens), ლაბირინთიანი თევზების ქვერიგის სახეობა. 8 *სმ*-მდე სიგრძის ლამაზი თევზია, განსაკუთრებით ლამაზია მამალი გამრავლების პერიოდში. გავრცელებულია სამხრ.-აღმ. აზიის მტკნარ წყლებში. მამალი ბ. თ. მოჩხუბარია, სამხრ.-აღმ. აზიის ქვეყნების მოსახლ. მათ ორთაბრძოლასაც კი აწყობს ხოლმე. მამალი ბ. თ. ჰაერის ბუშტუკებისაგან (ქაფისაგან) წყლის ზედაპირზე აკეთებს ბუდეს, სადაც პირით გადააქვს დედლის მიერ ფსკერზე დაყრილი ქვირითი. ბ. თ. ადვილად მრავლდება აკვარიუმებში (t°—25—30). გამოყვანილია მისი ფორმები: მარაოკუდა, წითელი, ლურჯი, მწვანე და სხვ. ილუსტრაცია — იხ. ჩანართი *აკვარიუმის თევზები*, ტ. 1, გვ. 145.

**„ბრწყინვალე იზოლაცია“** („Splendid isolation“), ტერმინი, რ-ითაც აღნიშნავენ ინგლ. საგარეო პოლიტიკის საერთო კურსს XIX ს. II ნახევარში. „ბ. ი-ის“ პოლიტიკის თანახმად ინგლისს არ უნდა დაედო ხანგრძლივვადიანი სამოკავშირეო ხელშეკრულებები დიდ სახელმწიფოებთან, რათა შეენარჩუნებინა ხელსაყრელ მომენტში მოკავშირის არჩევის თავისუფლება. იმპერიალიზმის ეპოქაში სხვა ქვეყნების ეკონ. და სამხ. ძლიერების სწრაფი ზრდის გამო შემდგომი ნებაყოფლობითი იზოლაცია საფრთხეს უქმნიდა ინგლ. პოზიციებს და „ბ. ი-ის“ პოლიტიკის წარმოება ვერ უზრუნველყოფდა გაბატონებული კლასების ექსპანსიონისტური მიზნების განხორციელებას. ამ გარემოებამ ნათლად იჩინა თავი უკვე 1899—1902 ინგლის-ბურების ომის მსვლელობაში. გერმანიასთან და სხვა იმპერიალ. სახელმწიფოებთან წინააღმდეგობათა გამწვავებამ აიძულა ინგლისი მოკავშირეები გაეჩინა. 1902 მან რუსეთის წინააღმდეგ მიმართული ხანგრძლივი სამოკავშირეო ხელშეკრულება დადო იაპონიასთან, ხოლო 1904 — შეთანხმება საფრანგეთთან, ეს „ბ. ი“-ის პოლიტიკის დასასრული იყო.

**ბრჭყალებიანი მაიმუნები** (Callithrichidae), ამერ. მაიმუნების ოჯახი. ყველა

ბრძოლა

პირველი ქართული არალეგალური მარქსისტული გაზეთი «ბრძოლა» (1901—02).



ჩვეულებრივი ბრჭყალებიანი მაიმუნი (Callithrix jacchus)

თითზე (ცერის გარდა) აქვთ ბრჭყალები (აქედანაა სახელწოდებაც). სხეულის სიგრძე 13—37 *სმ*, კუდისა — 15—42 *სმ*; იწონიან 70—1000 გ. ყურები და კუდი დაფარული აქვთ ხშირი ბალნით. სხვა პრიმატებისაგან განსხვავებით ყბების ორივე მხარეზე აქვთ 2—2 დიდი ძირითადი კბილი. ერთდროულად შობენ 3 ნაშიერს. თანამედროვე მაიმუნებს შორის ბ. მ. ყველაზე პრიმიტიულებია. გავრცელებული არიან სამხრ. ამერ. ჩრდ. ნაწილში, ცენტრ. ამერიკაში. ოჯახში 4 გვარია და მოიცავს 33 სახეობას.

**ბრჯენი,** კ რ ო ნ შ ტ ე ი ნ ი, კედელზე, სვეტზე და მისთ. მიმაგრებული და ჰორიზ. მიმართულებით გამოშვერილი დეტალი ან კონსტრუქცია. ბ. შენობის ზოგიერთი ნაწილის (აივნის, კარნიზის), თაროების, მანქანათა ნაწილების, ამწეების, ჩარხებისა და სხვ. საყრდენია.

**ბუ,** ფრინველების რამდენიმე გვარის კრებითი სახელი. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში. იკვებება ნაირგვარი მღრღნელებით, რითაც სახ. მეურნეობისათვის სარგებლობა მოაქვს. ჭამს აგრეთვე მცირე ზომის ფრინველებს, ქვეწარმავლებს, ამფიბიებსა და მწერებს. საქართველოში ყველაზე მეტად ცნობილია *ჭაობის ბუ*, ფეხბანჯგვლიანი ბ., ტყის ბ.



ტყის ბუ.

**ბუაგილბერი,** ბ უ ა გ ი ი ბ ე რ ი (Boisguillebert) პიერ (17. II. 1646 — 10. X. 1714), ფრანგი ეკონომისტი, კლასიკური ბურჟ. პოლიტ. ეკონომიის სკოლის დამაარსებელი საფრანგეთში; შრომითი ღირებულების თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ბ. საბაზრო ღირებულებას განასხვავებდა „ჭეშმარიტი ღირებულებისაგან". ამ უკანასკნელის საზომად თვლიდა სამუშაო დროს. კ. მარქსი წერდა, რომ ბ-ს ფაქტობრივად საქონლის საცვლელი ღირებულება დაჰყავდა სამუშაო დრომდე და ამგვარად განსაზღვრავდა „ჭეშმარიტ ღირებულებას" (La juste valeur). იგი ფულს მიიჩნევდა ყოველგვარი ბოროტებისა და მოსახლ. სიღატაკის ძირითად მიზეზად. ამიტომ, მისი აზრით, საჭირო იყო ფულის დაყვანა მხოლოდ მიმოქცევის უბრალო იარაღამდე. ბ. *ფიზიოკრატების* წინამორბედია. კ. მარქსი დიდად აფასებდა ბ-ის ნაშრომებს, რ-ებშიც ის გამოდიოდა ფეოდ. ჩაგვრის და *მერკანტილიზმის* წინააღმდეგ.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, თბ., 1953; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ეკონომიური რომანტიზმის დახასიათებისათვის, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 2; Р о з е н б е р г Д. И., История политической экономии, т. 1, М., 1940.



ნ. ბუალო.

**ბუალო,** ბ უ ა ლ ო-დ ე პ რ ე ო (Boileau-Despréaux) ნიკოლა (1. XI. 1636, პარიზი, — 13. III. 1711, იქვე), ფრანგი პოეტი, ლიტ-რის თეორეტიკოსი. დაიბადა მოხელის ოჯახში. სორბონში სწავლობდა ღვთისმეტყველებასა და სამართალს, მაგრამ თავიდანვე ლიტ. მოღვაწეობას შეუდგა. 1665 დაწერა კრიტ. დიალოგი „რომანთა გმირები" (გამოიცა 1701), რ-იც *პრეციოზული ლიტერატურის* წინააღმდეგაა მიმართული. სახელი გაითქვა 9 სატირით (1666), სადაც საყოფაცხოვრებო და მორალური საკითხების გვერდით დიდი ადგილი დაუთმო ლიტ. თემასაც, კერძოდ, ულმობლად განაქიქა პრეციოზული ლიტ-რა და ბურლესკური პოეზია. ბ-ს ლიტ. მრწამსი—ამაღლებული სტილისა და ანტ. ავტორებისათვის უპირატესობის მინიჭება—მჟღავნდება კომ. პოემაში „საწიგნე" (1683) და გვიანდ. თხზულებებშიც: „ფიქრი ოდაზე" (1693), „კრიტიკული განსჯანი რიტორ ლონგინეს ზოგიერთი ადგილის გამო" (1694). ამ ორი ნაშრომით ბ. გამოეხმაურა პოლემიკას, რ-იც ცნობილი იყო „ძველებისა და ახლების დავის" სახელით. 70-იან წლებში ბ. სამეფო კარს დაუახლოვდა. 1677 კარის ისტორიოგრაფად დანიშნეს და ჟ. რასინთან ერთად ადგენდა ლუი XIV-ის მეფობის ისტორიას.

ბ-ს საყოველთაოდ ცნობილი ნაწარმოებია პოემა „პოეტური ხელოვნება" (1674), რ-შიც განზოგადებულია ფრანგ. *კლასიციზმის* ესთეტ. პრინციპები. ამ თეორ.-მხატვრული თხზულების ფილოს. საფუძველია დეკარტის *რაციონალიზმი*. მშვენიერი ბ-თვის იგივეა, რაც გონიერი, ლოგიკური. ამის შესატყვისად, ბუნების მიბაძვის პრინციპიც, რ-იც მან „პოეტურ ხელოვნებაში" გამოაცხადა, ხელოვნურადაა შეზღუდული აბსტრაქტულად გააზრებული „ტიპურის", კონკრეტულობასა და რეალურ მრავალფეროვნებას მოკლებული „საყოველთაოს" ასახვის მოთხოვნით.

თავის ესთეტ. მრწამსის კონკრ. მხატვრულ ნიმუშად ბ. თვლიდა ანტ. ლიტ-რასა და ხელოვნებას. ბ-ს აზრით, მხატვრული გემოვნება არსებითად უცვლელია ისტ. მანძილზე. მშვენიერების იდეალს ძვ. ბერძნებმა მიაღწიეს და თანამედროვე მწერლებმა უნდა მიჰბაძონ მათს ნიმუშებს, რაც იმავე დროს ბუნების მიბაძვასაც ნიშნავს. ამ წანამძღვრებზე დაფუძნებული ესთეტ. პრინციპებიდან ბ-თვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებოდა დრამაში ადგილის, დროისა და მოქმედების ერთიანობის კანონს, მხატვრული ფორმის პრობლემას, ჟანრების დაყოფასა და მკაცრად გამიჯვნას ფორმალური ნიშნით. „მაღალ" ჟანრს ბ. აკუთვნებდა ტრაგედიასა და ეპოპეას, „დაბალს" — კომედიასა და რომანს.

ბ-ს პოეტიკამ დიდი გავლენა მოახდინა XVII—XVIII სს. ევრ. ლიტ-რაზე. XIX ს. დამდეგიდან ბ-ს თეორია, როგორც კლასიციზმის დრომოჭმული კანონების დოგმატური გამოხატულება, ამ მიმდინარეობის მოწინააღმდეგეთა კრიტიკის საგნად იქცა.

*თხზ.*: Œuvres complètes, t. 1—4, P., 1870—73; პოეტური ხელოვნება, ქუთ., 1936; Поэтическое искусство, М., 1957.

*ლიტ.*: История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946.

**ბუასელი** (Boissel) ფრანსუა (1728—1807), ფრანგი რევოლუციონერი, კომუნისტ-უტოპისტი. 1789 გამოქვეყნებულ ნაშრომში „ადამიანთა მოდგმის კატეხიზისი" იგი აკრიტიკებდა კერძო საკუთრებაზე დამყარებულ „გამყიდველურ, ადამიანთათვის მომაკვდინებელ ანტისოციალურ წყობილებას", რ-საც უპირისპირებდა კოლექტ. საკუთრებასა და საყოველთაო შრომაზე დაფუძნებულ იდეალურ საზ. წყობილებას. საფრ. დიდი რევ. დროს იყო იაკობინელთა კლუბის ერთ-ერთი გამოჩენილი წევრი, 1793-იდან–არქივარიუსი. ებრძოდა ჟირონდისტებს, მონაწილეობდა სახ. გამოსვლებში პარიზში. რევ. საბოლოო მიზნად იგი კომუნიზმს თვლიდა. 1793 შეიმუშავა სანკიულოტების რევ. მმართველობის დამყარების პროგრამა. ბ-ის იდეები განავითარეს *ბაბუვისტებმა*.

**ბუასიე** (Boissier) გასტონ (15. VIII. 1823, ნიმი, — 11. VI. 1908, ვიროფლე), ფრანგი ისტორიკოსი, ანტ. ისტორიის სპეციალისტი. 1876-იდან საფრ. აკად. წევრი, 1861—1906 კოლეჟ დე ფრანსის, 1865—99 ეკოლ ნორმალის პროფესორი. ბ-მ ფუნდამენტური ნაშრომები მიუძღვნა რომის საზ-ბის ისტორიას, წარმართულ რელიგიასა და ქრისტიანობას. ისტ. მოვლენების უპირველეს მიზეზად ის მიიჩნევდა ბედისწერას, განგებას, ღვთის ნებას. ქრისტიანობას თვლიდა ანტ. ცივილიზაციის კანონიერ მემკვიდრედ და ცდილობდა დაესაბუთებინა ქრისტიანობის გამარჯვების აუცილებლობა და მისი კეთილისმყოფელი გავლენა კაცობრიობაზე. ბ-ს ისტ. კონცეფციაში ძლიერია ისტორიის მოდერნიზაციის ელემენტები. იგი აიდეალებს რომის საზ-ბის საშ. ფენას, ეძიებს კაპიტალიზმის ანალოგიებს რომში.

*თხზ.*: Promenades archéologiques. Rome et Pompéi, 9 éd., P., 1908; Общественное настроение времён римских цезарей, П., 1915; Падение язычества, М., 1892; Римская религия от времён Августа до Антонинов, М., 1914.

**ბუასიე** (Boissier) პიერ ედმონ (25. V. 1810, ჟენევა, — 25. IX. 1885, ვალერი, კანტონი ვო), შვეიც. ბოტანიკოსი. მისი შრომები ძირითადად ეხება სისტემატიკასა და ფლორისტიკას. აღწერა ყვავილოვანი მცენარეების 6 ათასამდე ახ. სახეობა და დაადგინა 131 ახ. გვარი. ნაშრომში „აღმოსავლეთის ფლორა" (ტ. 1—5, 1867—84; დამატ. ტ.—1888) აღწერილი აქვს 12 ათასამდე სახეობა და მათი გეოგრ. გავრცელება. ბ-ს ჰერბარიუმის დაცვისა და მასზე შემდგომი მუშაობის მიზნით, მის მიერვე დატოვებული სახსრებით ჟენევის მახლობლად შეიქმნა სპეც. დაწესებულება „ბუასიეს ჰერბარიუმი".

**ბუასილი,** სწორი ნაწლავის ქვედა ნაწილის ვენების კვანძოვანი გაგანიერება. ბ-ით ჩვეულებრივ ავადდებიან საშ. ასაკის და ხანშესული პირები, ამასთან, მამაკაცები 3-ჯერ უფრო ხშირად, ვიდრე ქალები. ბ-ის განვითარებას ხელს უწყობს ქრონ. შეკრულობა, მენჯის და მუცლის ღრუს სიმსივნეები, ანთებითი პროცესები სწორ ნაწლავში, ღვიძლის ციროზი, ხანგრძლივად ჯდომა, აგრეთვე საშვილოსნოს არასწორი მდებარეობა, ფეხმძიმობა და სხვ., ე. ი. ის ფაქტორები, რ-ებიც მცირე მენჯის ორგანოთა ვენებში და სწორი ნაწლავის ვენურ წნულებში წნევის მომატებას და სისხლის შეგუბებას იწვევენ; გარკვეული მნიშვნელობა აქვს ვენების აგებულების მემკვიდრეულ, თანდაყოლილ უკმარისობასაც. ავადმყოფობის განვითარების პროცესში უკანა ტანში შეიგრძნობა ქავილი, წვა და ტკივილი. დეფეკაციის ან ძლიერი დაძაბვის დროს შიგნითა კვანძები გარეთ გამოვარდება (შემდგომ კვანძების გამოვარდნა სიარულის დროსაც ხდება). გამოვარდნილი კვანძები შეიძლება ჩაიჭედოს და დანეკროზდეს ან გაჩნდეს თრომბი. ბ-ის ერთ-ერთი დამახასიათებელი ნიშანია სისხლდენა კვანძებიდან, რაც ხშირად ანემიას იწვევს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ბ-ის გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება, ცივი შხაპი, შეკრულობის დროს — საფაღარათო საშუალებები, ოყნა, დიეტა, მძიმე შემთხვევებში — ოპერაცია. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: შეკრულობასთან ბრძოლა, ალკოჰოლის აღკვეთა, მსუბუქი საკვები, სამკურნ. ფიზკულტურა.

**ბუაჩიძე** ბენიტო მიხეილის ძე [20. VIII. (3. IX). 1905, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი, — 1937], ქართვ. საბჭ. კრიტიკოსი, ლიტერატურათმცოდნე. სკკპ წევრი 1928-იდან. იყო ლიტ. ჯგუფის „პროლემაფის" (იხ. „*პროლეტარული მწერლობა*") ერთ-ერთი ორგანიზატორი, საქართვ. და ამიერკავკ. პროლეტ. მწერალთა ასოციაციის მდივანი (1926, 1928). 1931—32 მუშაობდა მოსკოვში პროლეტ. მწერლების ასოციაციათა საკავშ. გაერთიანების („ვოაპპ") მდივნად. 1932 მოსკ. კომაკადემიის ლიტ-რის ინ-ტის უფროსი მეცნიერი თანამშრომელი იყო, 1934 — თსუ-ის ლიტ. ფაკ-ტის დეკანი. ბ-ის ნაშრომები ქართ. საბჭ. ლიტ-რის აქტუალურ პრობლემებს ეხებოდა; „რაპპული" ვულგარიზატორული შეცდომების მიუხედავად, ისინი დღემდე ინარჩუნებენ მნიშვნელობას 20—30-იანი წწ. რთული ლიტ. პროცესის გარკვევისათვის. ამ თვალსაზრისით გამოირჩევა ბ-ის ლიტ.-კრიტიკული წერილები „ილია ჭავჭავაძე და სოციალისტური ეპოქა", „ქართული საბჭოთა პოეზია", „საბჭოთა მწერლობის ახალი საფეხურისათვის".

*ლიტ.*: ლიტერატურა და თანამედროვეობა, ტფ., 1927; თანამედროვე ქართული მწერლობის გზები, ტფ., 1934; კრიტიკული წერილების კრებული, თბ., 1960.

*გ. მერკვილაძე.*



ბ. ბუაჩიძე.

**ბუაჩიძე** გრიგოლ მიხეილის ძე (დ. 5. II. 1916, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი), საბჭ. კავშირის გმირი (26. X. 1943). სკკპ წევრი 1942-იდან. მუშაობდა პედაგოგად. 1938-იდან სწავლობდა თსუ-ის ბიოლოგიის ფაკ-ტზე. 1939 არმიაში გაიწვიეს. დიდ სამამულო ომში იბრძოდა სტალინგრადთან, ხარკოვთან, კრემენჩუგთან, სადაც მდ. დნეპრის გადალახვისა და მარჯვ. ნაპირზე პლაცდარმის გამაგრების დროს გამოჩენილი მამაცობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. შემდეგ

მონაწილეობდა კიშინიოვ-იასის ოპერაციაში. აგრეთვე ბრძოლებში რუმინ., ჩეხოსლ., უნგრ. და ავსტრ. განსათავისუფლებლად. 1946—54 მუშაობდა ზესტაფონის ფეროშენადნობთა ქ-ნის კადრების განყ-ბის უფროსად. 1955-იდან მუშაობს ქ. რუსთავის ქიმ. კომბინატში ოსტატად. 1956 დაამთავრა ა. პუშკინის სახ. პედ. ინ-ტის ბიოლოგიის ფაკ-ტი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბუაჩიძე** თედორე (სოსო) მოსეს ძე (1900, ხარაგაული, ახლანდ. დაბა ორჯონიკიძე, — 1937), საბჭ. სამხ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1917-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. სწავლობდა ქუთაისში, შემდეგ ხონის საოსტატო სემინარიაში. 1918—20 პარტ. ორგანიზატორად მუშაობდა შორაპნისა და გორის მაზრებში, აქტიურად მონაწილეობდა სამხრ. ოსეთში შეიარაღებული აჯანყების (1919 ოქტ.) მომზადებაში, რისთვისაც დააპატიმრეს. 1920 ბაქოში გაასახლეს. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ, 1921 აპრილიდან მუშაობდა პარტიის თელავის სამაზრო კომიტეტის პასუხისმგებელ მდივნად და საორგანიზაციო განყ-ბის გამგედ. 1922-იდან სამხ. სამსახურში იყო (ბათუმში, ქუთაისში, თბილისში, ბაქოსა და სხვა ქალაქებში). 1924—28 სწავლობდა მოსკ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიაში. შემდეგ იყო ქართ. მსროლელთა დივიზიის სამხ. კომისარი და პოლიტ. განყ-ბის უფროსი, ხოლო 1931-იდან — ფრუნზეს სახ. მეორე ქართ. მსროლელთა დივიზიის მეთაური და სამხ. კომისარი.

ბ. იყო საკ. კპ (ბ) XVI და XVII ყრილობების დელეგატი, საქ. კპ (ბ) თბილ. საქალაქო კომიტეტის, საქ. კპ (ბ) ცკ-ისა და სსრკ ცაკის წევრი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*კ. ივანიძე.*

**ბუაჩიძე** თენგიზ პავლეს ძე (დ. 7. XI. 1926, ქ. საჩხერე), ქართველი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, მწერალი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1970), პროფესორი (1972). დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1950). 1960—65 საქ. სსრ კულტურის მინისტრი იყო, 1973—76 საქართვ. მწერალთა კავშირის პირველი მდივანი, 1976-იდან ი. ჭავჭავაძის სახ. თბილისის უცხო ენათა სახელმწ. პედ. ინ-ტის რექტორია. ბ-ის გამოკვლევები, მოთხრობები და თარგმანები იბეჭდება 1946-იდან. მას ეკუთვნის გამოკვლევები ქართ., რუს., უკრ., ბელორ. ლიტ-რის, სსრკ-ის ხალხთა ლიტ. ურთიერთობების, ლიტ-რისა და თარგმანის თეორიის სფეროდან; პუბლიც. და კრიტ. წერილები, ნაშრომები ქართვ. რომანტიკოსების, ი. ჭავჭავაძის, გ. ტაბიძის და სხვ. შესახებ. მოთხრობათა კრებულში „მოლოდინი“ (1966) წარმოჩენილია საბჭ. ადამიანების მორალური სახე დიდი სამამულო ომის დროს. თარგმნა „ამბავი იგორის ლაშქრობისა“ (1970), „გარდასულ წელთა ამბავი“ (1973) და მვ. რუს. ლიტ-რის სხვა ძეგლები.

*თხზ.*: გოგოლი, დოსტოევსკი, ტოლსტოი, თბ., 1973; ლიტერატურულ ურთიერთობათა ისტორიიდან, თბ., 1968; ლიტერატურული წერილები, წგნ. 1—2, თბ., 1960—70; მიხეილ შოლოხოვი, თბ., 1975; მოლოდინი, თბ., 1966; ცხოვრება კობზარისა, თბ., 1964; ძველი რუსული მწერლობა, ტ. 1, თბ., 1973; წარსული და თანამედროვეობა, თბ., 1976.

**ბუაჩიძე** იოსებ მოსეს ძე (დ. 7. IX. 1908, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი), ქართვ. გეოლოგი და ჰიდროგეოლოგი. გეოლ.-მინერალოგიის მეცნ. დოქტორი (1950), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1961), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1927-იდან. დაამთავრა ამიერკავკ. სამთო-მეტალ. ინ-ტი (1934). მუშაობდა „აჭარჰესის“ მშენებლობაზე, იყო „თბილჰიდროენერგოპროექტის“ საინჟინრო-გეოლ. განყ-ბის გამგე (1938), საქართვ. გეოლ. სამმართველოს ჰიდროგეოლ. ექსპედიციის უფროსი (1942), საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი (1951-იდან), ჰიდროგეოლ. და საინჟინრო გეოლ. კათედრის გამგე (1954—1974), საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის რექტორი (1958—73), საქ. სსრ მეცნ. აკად. ჰიდროგეოლ. და საინჟინრო გეოლ. სექტორის დირექტორი (1958-იდან). ბ-მ შეადგინა საქართვ. ჰიდროგეოლ. და საინჟინრო-გეოლ. რუკები და დარაიონების სქემები, გამოჰყო საქართვ. ტერიტორიაზე არტეზიული აუზების გავრცელების არეები.

*თხზ*: О распространении артезианских бассейнов на территории Грузии, «გეოლოგიური ინ-ტის შრომები. გეოლოგიური სერია», 1953, ტ. 7; Основные закономерности формирования и распространения подземных вод Грузии и их зональность, წგნ.: Гидрогеология СССР, т. 10, М., 1970; Engineering-geological study of the Black Sea shelf and littoral zone, Woods Hole (Mass.), 1972.

**ბუაჩიძე** კიტა მიხეილის ძე (დ. 21. IX. 1914, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი), ქართველი საბჭ. დრამატურგი. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1941). მისი პირველი ლექსი დაიბეჭდა 1927, პირველი პიესა დაიდგა 1931 თბილ. მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრში. ქართ. სცენაზე დაიდგა აგრეთვე მისი შემდგომი კომედიები: „მკაცრი ქალიშვილები“, „ვარდი ასფურცლოვანი“, „ოქროო კაცი ბეწვის ხიდზე“ (1941, 1952, 1962, მარჯანიშვილის სახ. თეატრი), „ეზოში ავი ძაღლია“, „ამბავი სიყვარულისა“ (1956, 1958, რუსთაველის სახ. თეატრი) და სხვ.

*თხზ.*: ვარდი ასფურცლოვანი. — მკაცრი ქალიშვილები. — ეზოში ავი ძაღლია. — მოვიგონოთ ჩვენი ახალგაზრდობა, თბ., 1962.

**ბუაჩიძე** პეტრე გიგოს ძე [16 (29). VI. 1893, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი, — 5. XI. 1969, თბილისი], ქართვ. საბჭ. დერმატოლოგ-ვენეროლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1937), პროფესორი (1935), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1943). სკკპ წევრი 1917-იდან. 1927 დაამთავრა თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტი. 1932—35 იყო საქ. სსრ ჯანდაცვის სახ. კომისარიატის კანისა და ვენერულ სნეულებათა სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი, 1933—69 თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის კანისა და ვენერულ სნეულებათა კათედრის გამგე. სწავლობდა ვენერულ სნეულებებს, კანის სოკოვან და პარაზიტულ დაავადებებს. ავტორია სახელმძღვანელოსი „კანისა და ვენერული სნეულებანი“ (1963). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ათაშანგი ანუ სიფილისი, თბ., 1959; პათოგენური დერმატომიკოზები, თბ., 1964 (თანაავტ.: ნ. აბაშიძე); Syphilitische Rhinitis bei Kaninchen, «Zeitschrift für Hals-, Nasen- und Ohrenheilkunde», 1932, Bd. 30, H. 4.

**ბუაჩიძე** სამუელ (პარტ. ფსევდ. ნ ო ე) გრიგოლის ძე [5 (17). VII. 1882, სოფ. ფარცხნალი, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი,— 20. VI (3. VII). 1918, ვლადიკავკაზი, ახლანდ. ქ. ორჯონიკიძე], რუს. რევ. მოძრაობის მოღვაწე. ჩრდ. კავკასიაში საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. კომპარტიის წევრი 1902-იდან. დაიბადა ღარიბი გლეხის ოჯახში. დაამთავრა ქუთ. სას.-სამ. სასწავლებელი და მასწავლებელთა კურსები. 1905 იყო რსდმპ იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტის წევრი, ბელაგორის (ახლანდ. დაბა ორჯონიკიძე) ბოლშევიკური ორგანიზაციის მეთაური და დას. საქართველოში გლეხთა შეიარაღებული გამოსვლების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1906—07 აქტ. რევ. მოღვაწეობას ეწეოდა ვლადიკავკაზში, დონის როსტოვსა და მოსკოვში. რევ. მოღვაწეობისათვის ბ. სამხ.-საველე სასამართლოს გადასცეს. მას სიკვდილით დასჯა მოელოდა, მაგრამ გაიქცა. 1907 ბ. მოსკოვში დააპატიმრეს და 4 წლის საკატორღო მუშაობა, ხოლო შემდეგ ციმბირში სამუდამოდ გადასახლება მიუსაჯეს. 1911 საზღვარგარეთ გაიქცა. ჯერ თურქეთში ცხოვრობდა, შემდეგ ბულგარეთში, სადაც დაუახლოვდა ბულგ. რევ. მოძრაობის ბელადებს დ. ბლაგოევს და გ. დიმიტროვს, მონაწილეობდა ბულგ. ს.-დ. მუშათა პარტიის მემარცხენე მიმდინარეობის — „ვიწრო სოციალისტების“ მუშაობაში, აქვეყნებდა სტატიებს ბულგ. პრესაში. 1914—15 ბ-მ წერილობითი ურთიერთობა დაამყარა ვ. ი. ლენინთან. ბულგარეთიდან ბ. შვეიცარიაში გადავიდა და ჟენევის ბოლშევიკური ჯგუფის აქტ. წევრი გახდა. იქ პირადად გაიცნო ვ. ი. ლენინი, მუშაობდა რსდმპ (ბ) ცკ-ის დავალებით.

1917 აპრილში ბ. ემიგრაციიდან რუსეთში დაბრუნდა. პარტიის ცკ-მა იგი გაგზავნა ქ. ვლადიკავკაზში, სადაც ს. კიროვთან ერთად აქტ. მონაწილეობა მიიღო საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისა და განმტკიცებისათვის ბრძოლაში. ბ. იყო ვლადიკავკაზის ბოლშევიკური ორგანიზაციის თავ-რე, ვლადიკავკაზის მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოს პრეზიდიუმისა და რსდმპ (ბ) კავკ. სამხარეო კომიტეტის წევრი. 1918 მარტში ბ. თერგის საბჭ. რესპ. სახკომსაბჭოს თავ-რედ აირჩიეს. ენერგიულად იბრძოდა თერგის ახალგაზრდა საბჭ. რესპუბლიკის სახ. მეურნ. აღდგენისათვის, თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებისათვის. 20 ივნ. მიტინგზე გამოსვლის დროს მოკლეს კონტრრევოლუციონერებმა. დაკრძალულია მშობლიურ სოფელში.

*ლიტ.*: ი ვ ა ნ ი ძ ე კ., სამუელ (ნოე) გრიგოლის ძე ბუაჩიძე, თბ., 1956; Д у б и н с к и й-М у х а д з е И., Ной Буачидзе, М., 1960.

*კ. ივანიძე.*

**ბუაჩიძე** სოფიო მოსეს ასული [დ. 24. XII. 1912 (7. I. 1913), ხარაგაული, ახლანდ. დაბა ორჯონიკიძე], ქართვ. საბჭ. ქირურგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1953), პროფესორი (1956), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1960). სკკპ წევრი 1971-იდან. 1933 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1956—72 თბილ. სამედ. ინ-ტის ჰოსპიტალური ქირურგიის კათედრის, 1972-იდან კი ზოგადი ქირურგ. კათედრის პროფესორი. მუშაობს მუცლის ღრუს ქირურგ. პრობლემებზე. სსრკ V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ადამიანის ექინოკოკი, თბ., 1964; ტეტანუსი, თბ., 1960.

**ბუბა,** მწვერვალი რაჭის კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, მამისონის უღელტეხილის ჩრდ.-დას-ით. სიმაღლე 4419 *მ*. აგებულია პალეოზოური კრისტ. ქანებით, უმთავრესად გრანიტოიდებით. აქვს კლდოვანი და მყინვარული რელიეფი. ბ-ის სამხრ. კალთაზეა მყინვარები: ბუბა, თბილისა და სხვ., საიდანაც სათავეს იღებს მდ. ბუბისწყლის (ჭანჭახის მარჯვ. შენაკადი) მრავალი შენაკადი. ბ-ის ქვემო კალთები შემოსილია ალპ. მდელოებით.

*ა. ტერელაძე.*

**ბუბა,** ხეობის ტიპის მყინვარი რაჭის კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე. მწვ. ბუბის სამხრ. კალთაზე. ასაზრდოებს მდ. ბუბისწყალს (ჭანჭახის მარჯვ. შენაკადი). მყინვარის სიგრძე 2,7 *კმ*, ფართ. 1,5 *კმ*². თოვლის ხაზის სიმაღლე 3350 *მ*. ენის ბოლო 2765 *მ*-მდე ჩამოდის.

*გ. კურდღელაიძე.*

**ბუბენოვი** მიხეილ სიმონის ძე [დ. 8 (21). XI. 1909, სოფ. ვტოროე-პოლომოშნოვო, ახლანდ. ალთაის მხარე], რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1951-იდან. ნაწარმოებებს ბეჭდავს 1927-იდან. გამოქვეყნებული აქვს მოთხრობები: „ბობოქარი წელი“ (1932), „უკვდავება“ (1940), მოთხრობათა კრებ. „წყალდიდობის ჟამს“ (1940). სახელი გაითქვა რომანით „თეთრი არყის ხე“ (წიგნი I — 1947; სსრკ სახელმწ. პრემია, 1948; ქართ. თარგმ. 1953; წიგნი II — 1952). ავტორია აგრეთვე რომანებისა „არწივის ველი“ (1959), „ჩქერი“ (1970). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.



გ. ბუაჩიძე.



თ. მ. ბუაჩიძე.



თ. პ. ბუაჩიძე.



ი. ბუაჩიძე.



ს. ბუაჩიძე.


ა. ბუბნოვი.

**ბუბი,** ედიია, ფერნანდოელები, გვინეის ყურეში, კ. ფერნანდო-პოზე მცხ. ხალხი. რაოდ. 30 ათ. კაცზე მეტი (1967, შეფასება). ბ-ს ენა ეკუთვნის *ბანტუ* ენათა ოჯახის ჩრდ.-დას. ჯგუფს და ახლო დგას მონათესავე ხალხის დუალას ენასთან. რელიგია — კათოლიკობა. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და ზეთოვანი პალმის ნაყოფის შეგროვება. მოსახლ. ნაწილი მუშაობს ევროპელთა პლანტაციებში (კაკაო, ყავა, არაქისი და სხვ.).

**ბუბნოვი** ანდრია სერგეის ძე (პარტ. ფსევდ. ქიმიკოსი, იაკობი; ლიტ. ფსევდ. ა. გლოტოვი, ს. იაგლოვი, ა. ბ. და სხვ.) [23. III (4. IV). 1883, ივანოვო-ვოზნესენსკი, ახლანდ. ივანოვო, — 12. I. 1940], საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე, ისტორიკოს-პუბლიცისტი. კომპარტიის წევრი 1903-იდან. პარტ. მუშაობას ეწეოდა მოსკოვში, ივანოვო-ვოზნესენსკში, ნიჟნი-ნოვგოროდში, სორმოვოში, პეტერბურგში, სამარაში და სხვ. ქალაქებში. არაერთხელ იყო რეპრესირებული. რსდმპ IV (1906) და V (1907) ყრილობების მონაწილე. 1910 კოოპტაციით შეიყვანეს *ბოლშევიკური ცენტრის* შემადგენლობაში. რსდმპ სრულიად რუს. VI (პრაღის) კონფერენციაზე (1912) აირჩიეს რსდმპ ცკ-ის წევრობის კანდიდატად. 1917 თებ. რევ. შემდეგ რსდმპ (ბ) მოსკ. საოლქო ბიუროს წევრი, რსდმპ (ბ) VII (აპრილის) კონფერენციის დელეგატი. 1917 მონაწილეობდა კალედინშჩინის, შემდეგ კრონშტადტის ამბოხების ლიკვიდაციაში (1921). 1921—22 ჩრდ. კავკ. სამხ. ოლქის რევ. სამხ. საბჭოს წევრი. 1922—23 რკპ (ბ) ცკ-ის აგიტაცია-პროპაგანდის განყ-ბის გამგე, 1920—21 ემხრობოდა *დემოკრატიული ცენტრალიზმის* ჯგუფს, 1923 — ტროცკისტულ ოპოზიციას, რ-საც მალე ჩამოშორდა. 1924—29 იყო მუშურგლეხური წითელი არმიის პოლიტსამმართველოს უფროსი და სსრკ სამხ. რევ. საბჭოს წევრი, საკ. კპ (ბ) ცკ-ის ორგბიუროს წევრი; 1925-იდან რკპ(ბ) ცკ-ის მდივანი; 1929—37 — რსფსრ განათლების სახ. კომისარი. რკპ (ბ) VIII, IX, XII ყრილობებზე აირჩიეს ცკ-ის წევრობის კანდიდატად, XIII—XVII-ზე—წევრად. იყო სრულიად რუს. ცაკის და სსრკ ცაკის წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და წითელი დროშის ორდენით.

*ლიტ*.: Биневич А., Серебрянский З., Андрей Бубнов, М., 1964.


ბუგეული. ღვთისმშობლის ეკლესია. XVI ს.

**„ბუბნოვი ვალეტ“,** მოსკოველ ფერმწერთა გაერთიანება. სახელი ეწოდა 1910 გამართული ამავე სახელწოდების გამოფენის მიხედვით. „ბ. ვ-ის“ მხატვრები პ. კონჩალოვსკი, ა. კუპრინი, ა. ლენტულოვი, ი. მაშკოვი, ვ. როჟდესტვენსკი, რ. ფალკი და სხვ. უარყოფდნენ აკადემიზმსა და XIX ს. რეალიზმს, უპირისპირდებოდნენ აგრეთვე XX ს. I ათწლეულის რუს. ხელოვნ. მისტიკურ სიმბოლიზმს. ისინი მუშაობდნენ *სეზანის* შემოქმედების, *ფოვიზმისა* და *კუბიზმის* ფერწერულ-პლასტ. მანერით. ამას გარდა მიმართავდნენ რუს. *ლუბოკსა* და ხალხ. სათამაშოს გამომსახველობითს ხერხებს. პრაქტიკულად „ბ. ვ-ი“ რევ. წინა ათწლეულის კრიზისის გამომახილი იყო. მისი წევრები ამტკიცებდნენ ფერწერის „თვითმიზნურობას“ — ფორმებს ისინი ფერების საშუალებით აგებდნენ, მოცულობებს კი სიბრტყობრივად გადმოსცემდნენ, მათი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია მოცულობის ხაზგასმული დეფორმაცია და ფაქტურის თითქმის ლუბოკური ფერადოვნება. 1912 „ბ. ვ-ს“ გამოეყო ერთი ჯგუფი მხატვრებისა, რ-ებიც *პრიმიტივიზმის*, კუბოფუტურიზმისა და აბსტრაქციონიზმისაკენ იხრებოდნენ (ვ. და დ. ბურლიუკები, ნ. *გონჩაროვა*, მ. *ლარიონოვი*, კ. *მალევიჩი* და სხვ.). მათ მოაწყვეს გამოფენა „ვირის კუდის“ სახელწოდებით. 1916 „ბ. ვ-ის“ გაერთიანება ფაქტობრივად დაიშალა (1917 მოწყობილ გამოფენაში მის წამყვან მხატვრებს მონაწილეობა არ მიუღიათ), ოქტ. რევ. შემდეგ „ბ. ვ-ის“ ბევრმა ყოფილმა წევრმა დაძლია ფორმალური ექსპერიმენტებით გატაცება და საბჭ. ხელოვნ. გამოჩენილი ოსტატი გახდა. 1925 „ბ. ვ-ის“ ყოფილ წევრთა ინიციატივით შეიქმნა გაერთიანება „მოსკოველი ფერმწერები“, რ-იც შემდეგ „მოსკოველ მხატვართა საზოგადოებად“ გარდაიქმნა.

**ბუბრი** (Bóbr), ბობრავა, მდინარე სამხრ.-დას. პოლონეთში, ოდრის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 280 *კმ*. სათავე აქვს კრკონოშის მთებში (სუდეტები). მთიდან გამოსვლის შემდეგ სილეზიის ქვაბულში მიედინება. იცის წყალდიდობა. ბ-ზე აგებულია ჰესი.

**ბუგანდა** (Buganda), სახელმწიფო აფრიკაში, თანამედროვე უგანდის სამხრ. ნაწილში. არსებობდა დაახლ. XV ს-იდან. მის ეთნ. საფუძველს ბაგანდას ხალხი შეადგენდა. XVIII ს. ბოლომდე ბ. უნიოროს (ბუნიოროს) სახელმწიფოს ემორჩილებოდა. XIX ს-ში კი დაიმორჩილა უნიორო და *ანკოლე* და მძლავრ სახელმწიფოდ იქცა. XVIII ს-ში ბ-ში ჩამოყალიბება იწყო მიწის ფეოდ. საკუთრებამ. არსებობდა აგრეთვე პატრიარქალური ელფერის მქონე მონობა. მოსახლ. ძირითადი მასა იყო თავისუფალი მეთემე გლეხობა (ბატაკა). განვითარების მაღალ დონეს მიაღწია ხელოსნობამ. ბ-ის გამგებელი (კაბაკა) უმაღლესი მხედართმთავარი, უმაღლესი მოსამართლე და ქურუმიც იყო. მასთან არსებობდა საბჭო (ლიუკიკო) თავმჯდომარის (კატიკიროს) მეთაურობით. ბ. იყოფოდა პროვინციებად, რ-ებსაც სათავეში ედგა ნაცვალი (ბასაზა).

1890 ბ. ინგლ. სამფლობელოთა შემადგენლობაში შევიდა. 1900-იდან გახდა უგანდის პროტექტორატის ნაწილი. უგანდის დამოუკიდებლობის გამოცხადების (1962) შემდეგ ბ. გარკვეული ავტონომიით სარგებლობდა. 1967 სექტ. მიღებულ იქნა უგანდის ახ. კონსტიტუცია, რ-მაც უგანდა უნიტარულ რესპუბლიკად გამოაცხადა და ბ-ს ავტონ. სტატუტი ჩამოართვა.

**ბუგები,** ხალხი ინდონეზიაში. მონათესავე მაკასარებთან ერთად ცხოვრობენ კ. სულავესის სამხრ.-დას. რ-ნებში, რაოდ. 3 მლნ. კაცი (1973, შეფასება). ლაპარაკობენ ბუგების ენაზე (იხ. *ინდონეზიური ენები*). რელიგია — ისლამი. ინარჩუნებენ ანიმიზმისა და ინდუისტური რწმენის გადმონაშთებსაც. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, სიმინდი, შაქრის ლერწამი და სხვ.), ნაწილობრივ მესაქონლეობა (კამეჩი, ცხენი, ძროხა, თხა, ცხვარი), თევზჭერა, ხელოსნობა, ვაჭრობა.

*ლიტ*.: Народы Юго-Восточной Азии, М., 1966.



ბუგრები. ფესვის ბურტყლატილი (Eriosoma — Panigerum): 1—ფრთიანი ფორმა; 2 — უფრთო ფორმა; 3—მატლი; 4—ნიმფა; 5—ბუგრების კოლონია ვაშლის ხის ტოტზე.

**ბუგელები,** ერთ-ერთი ძვ. რუს. ტომი. მოხსენიებულია მატიანეში „გარდასულ წელთა ამბავი“. სახლობდნენ მდ. ბუგის (სავარაუდოა სამხრ. ბუგის) აუზში (აქედან სახელწ.). ბავარიელი ანონიმის (X ს.) მიხედვით, ჰქონდათ 230 „ქალაქი“ (ციხესიმაგრე). მკვლევართა ნაწილს მიაჩნია, რომ ბ. და *ვოლინელები* ადრე *დულიობებად* იწოდებოდნენ. კიევის რუს. შემადგენლობაში შესვლის (X ს.) შემდეგ ბ-მა დაკარგეს დამოუკიდებლობა და წყაროებში აღარ იხსენიებიან.

**ბუგენვილი** (Bougainville), ვულკ. კუნძული წყნარ ოკეანეში, ყველაზე დიდი კუნძული სოლომონის კ-ების ჯგუფში. შედის პაპუა — ახალი გვინეის შემადგენლობაში. ფართ. 10 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 71,7 ათ. კაცი (1966). ზედაპირი მთიანია. სიმაღლე 3123 *მ*-მდე (ვულკ. ბალბი). ხარობს ნოტიო ეკვატორული ტყეები. იზრდება ქოქოსის პალმა, ბანანი. არის კალის საბადოები. ოქროს მოპოვება. სახელი ეწოდა ფრანგი მეზღვაურის ლ. ბუგენვილის პატივსაცემად.

**ბუგერი,** ბუგე (Bouguer) პიერ (16. II. 1698, ლე-კრუაზიკი, ბრეტანი, — 15. VIII. 1758, პარიზი), ფრანგი ფიზიკოსი, ფოტომეტრიის ერთ-ერთი შემქმნელი. საფრ. მეცნ. აკად. წევრი პარიზში (1731). მამის გარდაცვალების შემდეგ მის ადგილზე 15 წლის ბ. დანიშნეს ჰიდროგრაფიის პროფესორად. ბ-მა პირველმა შემოიღო სინათლის რაოდენობის ცნება, ჩამოაყალიბა ვიზუალური ფოტომეტრიის ძირითადი დებულება (სინათლის გრადაციის პრინციპი), აღწერა ფოტომეტრიული ხელსაწყოები, დაამუშავა სინათლის სიკაშკაშის გაზომვის საშუალებანი, დაადგინა შთამნთქმელ გარემოში სინათლის კონის შესუსტების კანონი (1729) (იხ. *ბუგერ-ლამბერტ-ბერის კანონი*). ავტორია შრომებისა: „ტრაქტატი ხომალდის შესახებ“ (1746) და „შტურმანის ხელოვნების თეორიისა და პრაქტიკის შემცველი ახალი თხზულება ნაოსნობაში“ (1753), რ-ებსაც დიდი მნიშვნელობა ჰქონდა სახომალდო საქმის განვითარებისათვის. 1735—43 შ. კონდამინთან ერთად მეთაურობდა საფრ. მეცნ. აკად. მიერ ორგანიზებულ ექსპედიციას, რ-იც ატარებდა პერუში გრადუსულ გაზომვებს დედამიწის ფორმის განსაზღვრის მიზნით.

**ბუგერ-ლამბერტ-ბერის კანონი,** ოპტიკის კანონი, რ-იც განსაზღვრავს პარალელური მონოქრომატული სინათლის კონის თანდათანობით შესუსტებას შთამნთქმელ ნივთიერებაში გავრცელების დროს. ამ კანონის თანახმად, ნივთიერების $l$ სისქის შრეში გასული სინათლის ინტენსივობა $I(l)=I_0\exp(-\varkappa cl)$ (1), სადაც $I_0$ არის შრეზე დაცემული სინათლის ინტენსივობა, $\varkappa$ — ნივთიერების $c$ კონცენტრაციის ერთეულის სათანადო სინათლის შთანთქმის მაჩვენებელი; $\varkappa$ დამოკიდებულია ნივთიერების ბუნებაზე, მის მდგომარეობასა და გამავალი სინათლის ტალღის სიგრძეზე, ბ.-ლ.-ბ. კ. აღმოაჩინა ფრანგმა მეცნიერმა პ. *ბუგერმა* 1729, დაწვრილებით შეისწავლა გერმ. მეცნიერმა ი. ჰ. ლამბერტმა 1760 და კონცენტრაციაზე დამოკიდებულება ცდით შეამოწმა გერმ. მეცნიერმა ა. ბერმა 1852.

მტკიცებას, რომ $\varkappa$ მუდმივი სიდიდეა, მიახლოებითი ხასიათი აქვს. აირებსა და სითხეებში კონცენტრაციის დიდი ცვლილებისას $\varkappa$ იწყებს ცვლილებას მოლეკულათა ფიზ.-ქიმ. ურთიერთქმედების შედეგად. XX ს. დასაწყისში საბჭ. მეცნიერმა ს. ვავილოვმა ექსპერიმენტულად შეამოწმა $\varkappa c$ სიდიდის დამოუკიდებლობა სინათლის ნაკადის სიმძლავრისგან, მისი ცვლილების ფართო საზღვრებში. როგორც ვავილოვმა გვიჩვენა, სინათლის კვანტური ბუნებისა და მოლეკულათა აგზნებული მდგომარეობის სასრული (თუნდაც ძალიან მცირე) ხანგრძლივობის შედეგად სინათლის ნაკადის უზარმაზარი სიმძლავრისას მოლეკულათა მნიშვნელოვანი ნაწილი აგზნებულ მდგომარეობაში აღმოჩნდება და სინათლის შთანთქმა უნდა შემცირდეს. ვავილოვის წინასწარმეტყველება ნივთიერებათა უმრავლესობისათვის ცდით დადასტურდა.

**ბუგეული,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში, მდ. რიონის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., აბანოეთი, ბარეული, გორისუბანი). ზ. დ. 560 *მ*, ამბროლაურიდან 12 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა), საკოლმეურნეობათაშორისო მეფრინველეობის ფერმა. დაწყ. და საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), საბავშვო ბაღი, ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

სოფელი და იქ არსებული ციხე წყაროებში პირველად მოხსენიებულია 1769. ბ-ში არის ღვთისმშობლის ერთნავიანი დარბაზული ეკლესია (სავარაუდოა XVI ს.). სამხრეთიდან მას მინაშენი ჰქონია, რ-იც ამჟამად დანგრეულია. მოპირკეთებულია რუხი ფერის უხეშად დამუშავებული ქვიშაქვის კვადრებით. სამხრ. და დას. კარს, აგრეთვე სამხრ., დას. და აღმ. ფასადის სარკმლებს მოჩუქურთმებული საპირეები აქვს. შიგნით ეკლესიის კედლები, კამარა და კონქი მთლიანად მოხატულია. მხატვრობა ძეგლის აგებისთანავე უნდა იყოს შესრულებული.

*მ. დვალი.*

**ბუგი,** დ ა ს ა ვ ლ ე თ ი ს ბ უ გ ი, მდინარე სსრ კავშირსა და პოლონეთში (დიდ მანძილზე სასაზღვრო მდინარეა), ვისლის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 831 *კმ*, აუზის ფართ. 73 470 *კმ²*. სათავე აქვს პოდოლსკის მაღლობზე უკრ. სსრ ლვოვის ოლქში. მიედინება ლუბლინის მაღლობის განაპირა მხარესა და პოდლიასეზე. წყალდიდობა გაზაფხულ-შემოდგომაზე იცის, ზოგჯერ ზამთრობითაც, როცა დათბება. წყალუხვია მარტსა და აპრილში, წყალმცირე — სექტემბერში. იყინება დეკ. ბოლოს, ყინულსვლა მარტის II ნახევარში. სანაოსნოა შესართავიდან 315 *კმ*-ზე. ბ-ის ნაპირზე გაშენებულია ქ-ები: ბრესტი, სოკალი, ჩერვონოგრადი, ბუსკი და სხვ.

**ბუგი სამხრეთისა,** მდინარე უკრ. სსრ სამხრ.-დას. ნაწილში. იხ. *სამხრეთის ბუგი*.

**ბუგრები** (Aphidodea), მცენარეთა პარაზიტი მწერების ქვერიგი *ტოლფრთიანების* რიგისა. სხეულის სიგრძე 0,3-იდან 7,5 *მმ* აღწევს; შეფერილობა ჩვეულებრივ შეხამებულია იმ მცენარის ფერთან, რ-ზედაც ბ. პარაზიტობენ. ხშირად დაფარული არიან ცვილისებრი მტვრით ან ღინღლით. ბ-ს ახასიათებს *პართენოგენეზისა* და სქესობრივი გამრავლების მონაცვლეობა. ცხოვრობენ კოლონიებად. უმრავლესობა პარაზიტობს გარკვეულ მცენარეზე და მცენარის გარკვეულ ნაწილებზეც კი. ზოგი ბუგრი კულტ. მცენარის საშიში მავნებელია (ვაზის *ფილოქსერა*, კომბოსტოსა და ბურტყლა ბ.), ზოგი — მცენარეთა ვირუსული დაავადებების გადამტანი. ცნობილია ბ-ის 3 ათასამდე სახეობა, რ-ებიც უმთავრესად ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში არიან გავრცელებული. სსრკ-ში 1000-მდე სახეობაა 2 ოჯახში გაერთიანებული: ფილოქსერასებრნი (Phylloxeridae) და ბუგრისებრნი (Aphididae). საქართველოში გავრცელებულია ბ-ის მრავალი სახეობა. ბ. ხშირად სიმბიოზურ დამოკიდებულებაშია ჭიანჭველებთან (იხ. სტ. *სიმბიოზი*), რ-ებსაც ბ-ის ტკბილი გამონადენი იზიდავს. ბ-ის მრავალი სახეობის უხვი გამონადენი მცენარეზე ქმნის ე. წ. ც ვ ა რ ტ ბ ი ლ ს, რ-საც ფუტკრები ცვილის ნაკლებობის დროს იყენებენ. ზოგი ბუგრი სასარგებლოა—მათ მიერ მცენარეებზე (ფსტასა ან ბუსტულზე) წარმოქმნილი გალებიდან იღებენ ძვირფას სალებარ და მთრიმლავ ნივთიერებებს. მავნე ბ-ს ებრძვიან ქიმ., აგროტექ. და ბიოლ. მეთოდებით.

**ბუგულმა,** ქალაქი თათართა ასსრ-ში, მდ. ბუგულმინკისა და მდ. ზაის შესართავთან (ვოლგის აუზი). რკინიგზის სადგ. ულიანოვსკ—უფის ხაზზე. 79 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 25 ათ., 1959 წ. — 61 ათ., 1970 წ. — 72 ათ.). ბ. თათართა ასსრ ნავთობის მოპოვების დიდი სამრეწვ. ცენტრია. ქ-ნები: მექან., „ნეფტეავტომატიკა“, სანიტ.-ტექ. ნაწარმის, ელექტროტექ. მოწყობილობის სარემონტო, აგურის; ავეჯის ფ-კა. განვითარებულია კვების მრეწველობა. ნავთობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ყაზანის საინჟინრო-სამშენებლო ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობისა და ი. პაშეკის მუზეუმები. ბ. დაარსდა 1736, ქალაქია 1781-იდან.

**ბუგულმა-ბელებეის მაღლობი,** წყალგამყოფი მაღლობი მდ-ების ბელაიის, კამისა და ვოლგის შუამდინარეთში (თათართა ასსრ, ბაშკ. ასსრ, რსფსრ კუიბიშევისა და ორენბურგის ოლქების ფარგლები). სიმაღლე 200—400 *მ*. აგებულია კირქვებით, ქვიშებითა და თიხებით, დამახასიათებელია კარსტი. დასერილია მდინარეთა ხეობებით. არის ტყესტეპისა და სტეპის ლანდშაფტები. ნავთობის საბადოები.

**ბუგურუსლანი,** ქალაქი რსფსრ ორენბურგის ოლქში, მდ. დიდი კინელის (ვოლგის აუზი) ნაპირზე, რკინიგზის სადგ. კუიბიშევ—უფის ხაზზე. ბუგურუსლანის რ-ნის ცენტრი. 52 ათ. მცხ. (1975). ვოლგა-ურალის ნავთობ-აირის რ-ნის სამრეწვ. ცენტრი. სოფ. მეურნ. პროდუქტების დამზადების, შენახვისა და გადამუშავების მნიშვნელოვანი პუნქტი. ავეჯისა და სამკერვალო ფ-კები, წისქვილები. ხორცკომბინატები. რადიატორების, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები. ნავთობისა და სას.-სამ. ტექნიკუმები, მფრინავთა, სამედ., პედ. სასწავლებლები. დრამ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ქალაქი დაარსდა 1781.

**ბუდა** (სანსკრ. ბ უ დ ჰ ა, სიტყვასიტყვით—გასხივოსნებული), ბუდისტურ რელიგიაში არსება, რ-მაც მიაღწია უმაღლეს სიწმინდეს. ბუდისტურ პანთეონში მრავალი ბ. არსებობს, მაგრამ ამ სახელით უმეტესად მოიხსენიებენ ჩრდ. ინდოეთში, თანამედროვე ნეპალის სამხრ. საზღვარზე მცხ. შაკიების ტომის ბელადის ძეს სიდჰართა გაუტამას, რ-საც ბუდიზმის შექმნას მიაწერენ. თქმულების თანახმად, იგი ცხოვრობდა ძვ. წ. 623 — 544, ან 60 წლით გვიან. 29 წლისამ მიატოვა ოჯახი, ასკეტური ცხოვრება დაიწყო, რათა შეეცნო ადამიანის ცხოვრების არსი, კაცობრიობისათვის ხსნა და ბედნიერება მოეტანა. 7 წლის განდეგილობის შემდეგ მან შეიცნო ჭეშმარიტება, ახ. რწმენის ქადაგება დაიწყო ქ. ბენარესის გარეუბანში და თავის სარწმუნოებაზე მოაქცია პირველი ხუთი მიმდევარი, ამით საფუძველი დაედო მონაზვნურ თემს — სანგჰას. შემდეგ ბ-ს მიმდევრების რიცხვი სწრაფად გაიზარდა. თავდაპირველად ბ-ს თვლიდნენ წმიდა ადამიანად, რ-მაც *ნირვანას* მიაღწია, შემდეგ ის ღმერთად გამოაცხადეს. მის სახელზე აშენდა ტაძრები, შეიქმნა რთული რიტუალური კულტი (იხ. აგრეთვე *ბუდიზმი*).

**ბუდაპეშტი** (Budapest), უნგრეთის სახ. რესპ. დედაქალაქი, ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია უნგრ. ცენტრ. ნაწილში, მდ. დუნაის ორივე ნაპირზე. ჰავა — ზომიერი კონტინენტური. იანვ. საშ. ტემპ-რა 0-იდან — 3°C-მდე, აბსოლ. მინ. — 30°C-მდე; ივლ. საშ. ტემპ-რა 21—22°C, აბსოლ. მაქს. 37°C-მდე. ბ. საზღვარგარეთა ევრ. სოციალ. ქვეყნების უდიდესი ქალაქია. 2 მლნ-ზე მეტი მცხ. (1974; 1850 წ. — დაახლ. 200 ათ., 1900 წ. — 861 ათ., 1961 წ. — 1712 ათ.).

**ქალაქის მმართველობა.** ბ. არის პეშტის მედიეს ადმ. ცენტრი, დამოუკიდებელი ადმ. ერთეული, რესპ. დაქვემდებარების ქალაქი. ხელისუფლების ორგანოა ქალაქის საბჭო, რ-საც ირჩევენ რ-ნული საბჭოს დეპუტატები 4 წლით. ქალაქის საბჭოს აღმასრ. ორგანოა საბჭოს მიერ არჩეული აღმასრ. კომიტეტი.

**ისტორიული ცნობა.** ბ. შედგება ისტორიულად ჩამოყალიბებული სამი ნაწილისაგან (პეშტი, ბუდა და ობუდა), რ-ებიც 1872 იანვ. ერთ ქალაქად გაერთიანდნენ. პირველად იხსენიებიან 1148-იდან. ძველად ბუდისა და ობუდის ადგილას იყო კელტების დასახლება, I — IV სს-ში — რომაელთა დასახლ. აკვინკუმი. როცა უნგრელები პეშტის ტერიტორიაზე მოვიდნენ (დაახლ. 895), აქ სლავური დასახლებები არსებობდა. XI—XIII სს. პეშტი მნიშვნელოვანი სავაჭრო ცენტრი იყო. 1241 ქ-ის სამივე ნაწილი მონღოლებმა დაანგრიეს. 1350-იდან ბუდა გახდა უნგრ. მეფეთა მუდმივი რეზიდენცია. 1541—1686 ბუდა, ობუდა და პეშტი ოსმალთა ბალაუფლებას ემორჩილებოდნენ, ხოლო XVIII ს-იდან — ჰაბსბურგებს. ბუდის და პეშტის მოსახლეობამ დიდი როლი ითამაშა უნგრ. 1848—49 რევოლუციაში. 1867-იდან, *ავსტრია-უნგრეთის* მონარქიის შექმნის შემდეგ, ბ. უნგრ. დედაქალაქი გახდა. XIX ს. ბოლოდან ბ. მუშათა რევ. მოძრაობის ცენტრია. 1919 უნგრ. საბჭ. რესპ. დედაქალაქი გახდა. 1944 მარტში ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. 1945 წ. 13 თებ. გაათავისუფლა საბჭ. არმიამ. ბ. ძალზე დაზიანდა II მსოფლიო ომისა და ნაწილობრივ 1956 კონტრრევ. ამბოხების დროს. 1960-თვის ქალაქი მთლიანად აღადგინეს.

**ეკონომიკა.** ბ. ევრ. ერთ-ერთი უდიდესი სატრანსპ. კვანძია. აქ თავმოყრილია სარკინიგზო (10 ხაზი), საავტ. (8 გზატკეცილი), წყლისა და საჰაერო (აეროპორტი ფერიჰეგი) კომუნიკაციები. იგი ქვეყნის მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია. ქალაქში არის 1700-მდე საწარმო, სადაც დაახლ. 600 ათ. მუშა მუშაობს. ბ-ში მრეწვ. მაღალკვალიფიციურ, უმთავრესად ახ. დარგებთან (ელექტროტექნიკა, ხელსაწყოთმშენებლობა, მანქანათმშ., ფაქიზი ქიმია, მზა ტანსაცმლის მასობრივი წარმოება, პოლიგრაფია და სხვ.) ერთად განვითარებულია ე. წ. ძვ. დარგები (კვების მრეწვ., შავი მეტალურგია, ძირითადი ქიმია, საფეიქრო მრეწველობა). განსაკუთრებით დიდია ბ-ის ხვედრითი წილი მანქანათმშენებლობაში (აქ თავმოყრილია დასაქმებულთა თითქმის 60%, ხელსაწყოთმშენებლობაში დასაქმებულთა 80%-ზე მეტი, ელექტროტექნიკასა და ელექტრონიკაში დასაქმებულთა 70%-ზე მეტი), საფეიქრო და ქიმ. მრეწველობაში (დასაქმებულთა დაახლ. 60%). ქალაქის ლითონდასამუშ. მრეწველობაში, რ-იც იძლევა მისი მთელი სამრეწვ. პროდუქციის დაახლ. 1/2-ს, ჭარბობს სატრანსპ. მანქანათმშ. (კომბინატი „განცმავაგი“ უშვებს დიზელ-ვაგონებს, გემებს, „იკარუსის“ მარკის ავტობუსებს, სატვირთო მანქანებსა და მოტოციკლებს) და ელექტროტექნიკა (სატელეფონო-სატელეგრაფო მოწყობილობა, რადიონათურები, ტრანსფორმატორები, გენერატორები, მოტორები და სხვ.). სწრაფად ვითარდება ხელსაწყოთმშენებლობა, ჩარხმშენებლობა. საფეიქრო (უმთავრესად ბამბეულის) და სამკერვალო მრეწველობაში ჩაბმულია ბ-ის ინდუსტრ. მუშების დაახლ. 17%. მრავალდარგოვანია კვების (საფქვავი, ხორცსაკონსერვო, ხილსაკონსერვო) მრეწვ., ფარმაცევტული და რეზინის ნაკეთობების, მჟავების, მინერ. სასუქებისა და სხვ. წარმოება. 1970 დასრულდა მეტროს ხაზის მშენებლობა.

**არქიტექტურა.** ქალაქს მდ. დუნაი ორ ნაწილად ყოფს. მარჯვ. ნაპირზე მდებარე ბუდა მთაგორიანია, აქ, გელერტის მთაზე, 1947-ში აღმართეს განთავისუფლების ძეგლი (36 *მ* სიმაღლისა, მოქანდაკე ჟ. კიშფალუდი-შტრობლი). ბუდაში შემორჩენილია რომაული დასახლების აკვინკუმის (I—IV სს., ამჟამად მუზეუმია) ნაშთები, ციხესიმაგრეთა და კოშკების ნანგრევები (XIII—XVII სს.), მათიაშის გოტიკური ტაძარი (XIII—XV სს.) და სხვ., მარცხ. ნაპი-



ბუდას ქანდაკება. განდჰარა. ძვ. წ. I ს. ბერლინის მუზეუმი.



ბუდაპეშტი. მათიაშის ტაძარი. XIII—XV სს.



ბუდაპეშტი. პარლამენტის შენობა. 1884—1904. არქიტექტორი ი. შტეინდლი.

რი, სადაც პეშტი მდებარეობს, მთლიანად ვაკეა. აქ განლაგებულია სახელმწ. და საზ. ნაგებობათა დიდი ნაწილი: პარლამენტის ნეოგოტიკური შენობა (1884—1904, არქიტ. ი. შტეინდლი) და სხვ., პეშტი მდიდარია სკულპტურული ძეგლებითა და მემორიალური ანსამბლებით (მაგ., უნგრ. 1000 წლისთავისადმი მიძღვნილი ძეგლი, 1894—1929, მოქანდაკე დ. ზალა). XIX — XX სს-ში შენდება გალერეული ტიპის საცხოვრ. სახლები. ქალაქში მდ. დუნაიზე აგებულია 8 ხიდი. 1945-იდან დაიწყო II მსოფლიო ომის დროს დაზიანებული ქალაქის აღდგენა-რეკონსტრუქცია, ფართოდ გაიშალა საცხოვრ. და საზ. ნაგებობათა მშენებლობა (სახ. სტადიონი, 1948 — 53, არქიტ. კ. დავიდი; სასტუმროები „ბუდაპეშტი“, 1968, არქიტ. დ. სრიგი; „ინტერკონტინენტალი“, 1970, არქიტ. ი. ფინტა და სხვ.).


ბუდაპეშტი. წმ. ანას ეკლესია. 1740—62. არქიტექტორები კ ხამონი და მ. ნეპაუერი.

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** ბ-შია ლ. ეტვეშის სახ. უნ-ტი, პოლიტექ., სამედ., ეკონ. და სხვ. ინ-ტები. ფ. ლისტის სახ. უნგრ. ეროვნ. მუს. აკადემია, უნგრ. მეცნ. აკადემია (1825), ტექ. სახლი და სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. ფ. სეჩენის სახ. სახელმწ. ბ-კა (1802), ე. საბოს სახ. სახელმწ. ბ-კა (1904), უნ-ტის (1635), აკად. (1826) და სხვ. ბ-კები. მუზეუმები: ეროვნ. (1802), ეროვნ. გალერეა (1957), ბუნებისმეტყველების ისტ.-ეროვნ. მუზეუმი (1802), სახვითი ხელოვნების (1896) და სხვ. თეატრები: უნგრ. ოპერის, ეროვნ. (დრამატული), ოპერეტისა და სხვ.

*ლიტ.*: Венгрия 67, Будапешт, 1967; Геллерт Д., Будапешт, пер. с венг., М., 1959; Цапенко М. П., Будапешт, М., 1958.

ბუდაპეშტის ოპერაცია 1944-1945 წწ.




მხარეთა მდგომარეობა 1944 წ-ის ოქტომბრის ბოლოსათვის

მხარეთა მდგომარეობა 1944 წ-ის 31 დეკემბრისათვის

მხარეთა მდგომარეობა 1945 წ-ის 17 თებერვლისათვის

საბჭოთა არმიის ჯარების დარტყმები

29 XI საბჭოთა არმიის მიერ დასახლებული პუნქტების აღების თარიღები

გერმანელ ფაშისტთა ჯარების უკანდახევა და კონტრდარტყმები

მოწინააღმდეგის თავდაცვითი ხაზი „მარგარიტა“

მოწინააღმდეგის დაჯგუფებების გარშემორტყმის რაიონები

**ბუდაპეშტის ოპერაცია 1944—45,** უკრ. II (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი რ. მალინოვსკი) და უკრ. III (სარდალი საბჭ. კავშირის მარშალი თ. ტოლბუხინი) ფრონტების ჯარების შეტევითი ოპერაცია 1944 წ. 29 ოქტ. — 1945 წ. 13 თებ., დიდი სამამულო ომის დროს. დაიწყო ჰიტლერელთა კოალიციის დაშლის ვითარებაში, როდესაც საბჭ. არმიის გამანადგურებელი დარტყმების შედეგად ფაშისტურ გერმანიას ჩამოშორდნენ სატელიტები — რუმინეთი, ბულგარეთი და ფინეთი, ხოლო საბჭ. ჯარებმა აღმ. პრუსიის საზღვრებს და მდ. ვისლას მიაღწიეს. სსრკ-გერმ. ფრონტის სამხრ. ფრთაზე უკრ. II და III ფრონტები უტევდნენ ბელგრადისა და ბუდაპეშტის მიმართულებით. უკრ. II ფრონტი, რ-ის წინააღმდეგ მოქმედებდა ჰიტლერელ არმიათა ჯგუფი „სამხრეთი“ (სარდალი გენ.-პ. ი. ფრისნერი) უნგრ. საზღვრებს მიადგა. უკრ. III ფრონტის სარდლობამ *ბელგრადის ოპერაციის* (1944) დამთავრებისთანავე გადააჯგუფა ჯარები ბ. ო-ში მონაწილეობის მისაღებად. უკრ. II ფრონტს დრო აღარ ჰქონდა ოპერაციის მოსამზადებლად და შეტევა დებრეცენის ოპერაციის (1944) დამთავრებისთანავე, მხოლოდ ორი მექანიზებული კორპუსით გაძლიერებული 46-ე არმიის ძალებით დაიწყო. დეკ. დასაწყისში უკრ. II ფრონტის ჯარები ბუდაპეშტის ჩრდ. და ჩრდ.-დას-ით გავიდნენ დუნაიზე და მტრის დაჯგუფებას ჩრდ-კენ გზა მოუჭრეს, ხოლო უკრ. III ფრონტის ჯარებმა დუნაი გადალახეს და ბალატონის ტბის ჩრდ.-აღმ-ით გაიჭრნენ, რითაც ხელსაყრელი პირობები შექმნეს უკრ. II ფრონტის ჯარებთან ერთობლივი მოქმედებით ბუდაპეშტის რ-ნში მტრის დაჯგუფების გარშემორტყმისა და განადგურებისათვის. 20 დეკ. საბჭ. ჯარებმა იერიშით გაარღვიეს მოწინააღმდეგის თავდაცვა ბუდაპეშტის ჩრდ-ით და სამხრ.-დას-ით და 26 დეკ. დაამთავრეს ბუდაპეშტის დაჯგუფების გარშემორტყმა. ფაშისტთა სარდლობამ უარყო საბჭ. სარდლობის ულტიმატუმი კაპიტულაციის თაობაზე და დახვრიტა საბჭ. პარლამენტიორები. საბჭ. ჯარებმა მოიგერიეს ბუდაპეშტის დაჯგუფების დებლოკირების მიზნით განხორციელებული ჰიტლერელთა სამი ძლიერი კონტრშეტევა და 13 თებ. დაამთავრეს ბუდაპეშტის დაჯგუფების ლიკვიდაცია. ბ. ო-ში მონაწილეობდნენ აგრეთვე რუმინ. და ბულგ. ჯარები და უნგრ. მოხალისეთა პოლკი. ოპერაციის წარმატებამ მკვეთრად შეცვალა სტრატეგიული ვითარება სსრკ-გერმ. ფრონტის სამხრ. ფრთაზე. უნგრ. განთავისუფლებამ ჩაფუშა აშშ-ის და დიდი ბრიტ. გეგმები შეენარჩუნებინათ უნგრეთში ბურჟ. წყობილება და საშუალება მისცა უნგრ. ხალხს თვითონ აერჩია მომავალი ცხოვრების გზა.

*ლიტ.*: Будапешт—Вена—Прага, М., 1965; Малахов М. М., Освобождение Венгрии и Восточной Австрии, М., 1965.

**ბუდაპეშტის უნივერსიტეტი** ლორანდ ეტვეშის სახელობისა, უნგრ. უდიდესი უმაღლესი სასწავლებელი. დაარსდა 1635 ქ. ტირნავიაში იეზუიტების კოლეგიუმის (შეიქმნა 1561) ბაზაზე როგორც სას. უნ-ტი, 1773-იდან გადაკეთდა საერო სასწავლებლად. 1777 გადავიდა ბუდაში, 1784 — პეშტში. 1948 — უნ-ტში შეიქმნა საბუნებისმეტყველო-მათ. მეცნ. ფაკ-ტი, 1950 კი გამოიყო კათოლ.-თეოლ. ფაკ-ტი. უნ-ტთან შექმნილია სხვადასხვა სამეცნ. ინ-ტები. 1949 ბ. უ-ს მიენიჭა გამოჩენილი უნგრ. ფიზიკოსის ლ. ეტვეშის (1848 — 1919) სახელი.

1972/73 სასწ. წ. ბ. უ-ში იყო 3 ფაკ-ტი: პოლიტ. მეცნიერებათა და სამართლის; საბუნებისმეტყველო-მათ. და ჰუმანიტარულ მეცნიერებათა; სწავლობდა 8 ათასამდე სტუდენტი; მუშაობდა 800-ზე მეტი მასწავლებელი. უნ-ტს აქვს ბოტან. ბაღი, ბიოლ. ექსპერ. სადგური. უნ-ტის ბ-კა (დაარსდა 1635) 1973-ისთვის 1,3 მლნ. ტომზე მეტს ითვლიდა.

**ბუდე,** ნაგებობა, რ-საც ცხოველი იშენებს შთამომავლობის გამოსაზრდელად ან თავშესაფრად. გამრავლებისათვის გამოსაყენებელი ბ. ნაირგვარია. მაგ., ობობას ბ. ქსლისაგან მოქსოვილი პარკია, მარტოული კრაზანისა — მიწის უჯრედები, რ-ებიც ერთიმეორესთან შეწებებულია ნერწყვით. ორაგული ქვირითს ფლავს კენჭებიან გრუნტში, სამნემსა მახათა — ბურთისებურ ბ-ში, რ-საც წყალმცენარეებისაგან იშენებს. ფილომედუზა ქვირითს ყრის მილივით დახვეულ ფოთოლში. კუ და ნიანგი კვერცხებს ფლავენ მიწაში. ხოხბის, როჭოს, ტყის ქათმის ბ. მარტივი ორმოა, რ-შიც მცირეოდენი საფენია. ჭინჭრაქასა და რემეზის ბ-ები ბურთისებურია. გვრიტი ფიჩხისაგან იკეთებს მარტივ ბ-ს, რ-შიც კვერცხები ქვემოდან მოჩანს. ორბის ბ. რამდენიმე ქვით და ფიჩხის ნამტვრევებითაა შემოფარგლული. რთულ ბ-ს იშენებს სოფლის მერცხალი, რ-იც ტალახის კოშტებს ნერწყვით ამაგრებს აივნის ჭერსა და სხვა მსგავს ადგილებში. სალანგანის ბ-ს, რ-იც ჰაერზე გამკვრივებული ნერწყვისაგან შედგება, სამხრ. აზიის მცხოვრებნი საკვებად იყენებენ. ჰამაკის მსგავს ბ-ს იკეთებს მოლაღური. ფიჩხის ნამტვრევებისა და ჩალაბულისაგანაა აშენებული შაშვის ბ., რ-იც შიგნიდან ტალახითაა გალესილი. ციყვის ბ. აშენებულია ბალახბულახის, ბუმბულოვანი საფენისა და სხვ. მასალისაგან. თახვი „ქოხს“ იშენებს ხის ტოტებისა და შლამისაგან. ცხოველების უმრავლესობა ბ-ს თავისთვის იშენებს. კოლონ. ბ-ები აქვთ „საზოგადოებრივ“ მწერებს: ფუტკრებს, კრაზანებს, ჭიანჭველებსა და სხვ. უზარმაზარ (7—8 *მ*-მდე სიმაღლის) ბ-ს იშენებენ ტერმიტები. ფრინველებიდან კოლონიებად ბუდობენ ალკები, კაირები, პინგვინები, თოლიები და სხვ. აფრ. ფეიქარები ერთობლივად აშენებენ დიდ ბ-ს, რ-შიც წყვილ-წყვილად ბინავდებიან.

*ა. ჯანაშვილი.*

**ბუდე** (ბიოლ.), 1. ცხოველთა სხვადასხვა ორგანოს შემონაფენი. მაგ., მყესის, ნერვული ბოჭკოსა და ზოგიერთი თევზის (ორგვარად მსუნთქავნი, ზუთხისებრნი) ქორდის ბ. 2. ცხოველის კანის საფარველის ჩაღრმავებები, რ-შიც ზოგიერთი ორგანოა მოთავსებული (მაგ., ბუმბულის ბ., ბალნის ბ., გველის ენის ბ. და სხვ.).

**ბუდე** მცენარის ნაყოფისა, (cupula), ფოთლისეული ან ღეროსეული წარმონაქმნი, რ-შიც ზის თხილის, რცხილის, წიფლის, მუხისა და წაბლის ნაყოფის ფუძე ან მთელი ნაყოფი. ფოთლისეული წარმოშობის ბ. აქვს თხილსა და რცხილას, ღეროსეული — მუხას.

**ბუდე** ლექსიკოლოგიაში, 1. მორფოლოგიური (ან სემანტიკური) კავშირით გაერთიანებული სიტყვების ჯგუფი. განარჩევენ ბ-ის რამდენიმე სახეობას: ძირეული ბ. მოიცავს ერთი ძირისაგან ნაწარმოებ ფორმებს. მაგ., კაცი, კაცმა, კაცები; კაცური, საკაცე, უკაცრიელი. სინონიმურ ბ-ში ერთიანდება დაახლ. ერთნაირი მნიშვნელობის სიტყვები. მაგ., პატივი, ღირსება, სახელი. სემანტიკურ ბ-ში შედის სხვადასხვა გვარეობებთან ერთი და იმავე დამოკიდებულების გამომხატველი სიტყვები. მაგ., ზოგადი „შვილის“ გვერდით გვაქვს: ბავშვი (ადამიანის შვილი), ხბო (ძროხისა), კვიცი (ცხენისა), თიკანი (თხისა), ბატკანი (ცხვრისა) და სხვ. ეტიმოლოგიური ბ. აერთიანებს სხვადასხვა ბგერადობისა და მნიშვნელობის სიტყვებს, რ-ებიც ერთი ძირიდან მომდინარეობენ. მაგ., ძეწკვი და ჯაჭვი. სუპლეტიური ბ. მოიცავს კატეგორიანაკლ ფორმებს, რ-ებიც შეივსება სხვა ძირის სიტყვებით. მაგ., დრონაკლი ზმნები: არის — იყო — იქნება; რიცხვნაკლი ზმნები: აილო — აკრიფა, აბია — ასხია და სხვ. 2. ერთ სალექსიკონო სტატიაში წარმოდ-

გენილ სიტყვათა მორფოლოგიურად (ან სემანტიკურად) გაერთ. ჯგუფი.

**ბუდენზიგი** (Buddensieg) ჰერმან (დ. 3. VI. 1893, აიზენახი, თიურინგია), გერმ. პოეტი. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში; 1920-იდან დაიწყო ლიტ. მოღვაწეობა. 1933 ანტიფაშისტური გამოსვლებისათვის დააპატიმრეს. აუკრძალეს ლიტ. საქმიანობა. 1940–44 ბ-მა დაწერა ავტობიოგრ. თხზ. „Morbus sacer" (გამოქვეყნდა 1948), ლექსთა კრებულები „ნეკარი" (გამოქვეყნდა 1948) და „ნიმფები" (გამოქვეყნდა 1950). თავის თხზულებებში „ღმერთები და პოეტები" (1948), აგრეთვე 14000 ტაეპისაგან შემდგარ „ჰიმნებში საბერძნეთის ღმერთებისადმი" (1948) ბ-მა ორგანულად დაუკავშირა თანამედროვეობას ძვ. ბერძნ. მითოლოგია. მასვე ეკუთვნის ესეები: „გოეთე", „ე. თ. ა. ჰოფმანი" და სხვ. ბ. გამოჩენილი მთარგმნელიცაა (მიცკევიჩის „პან ტადეუში", დონელაიტისის „წელიწადის დრონი", ი. აბაშიძის ლექსთა ციკლი „რუსთაველის ნაკვალევზე" და სხვ.). 1966 ბ-მა დაიწყო „ვეფხისტყაოსნის" თარგმნა და 1972 გაასრულა იგი. ჰეგზამეტრით შესრულებული ეს თარგმანი გამოირჩევა ორიგინალთან სიახლოვითა და სიზუსტით.

*ლიტ.*: ბარამიძე ა., ლაშქარაძე დ., გაგნიძე ჯ., „ვეფხისტყაოსნის" ბუდენზიგისეული თარგმანის გამო, «ლიტერატურული საქართველო», 1971, 12 თებ, № 7; ლაშქარაძე დ., გაგნიძე ჯ., ჰერმან ბუდენზიგი — „ვეფხისტყაოსნის" ახალი გერმანელი მთარგმნელი, იქვე, 1972, 24 მარტი, № 12. *დ. ლაშქარაძე.*

**ბუდეშური,** ქართ. ვაზის უძველესი ჯიში. ცნობილია წ ი თ ე ლ ი ბ. (თამარეული), უხვმოსავლიანი სუფრის ჯიში. მწიფდება სექტ. შუა რიცხვებში. ნაყოფის შაქრიანობა 15,5–16,5%, მჟავიანობა 5,5–6,0°/₀₀, არატრანსპორტაბელურია. გვხვდება ქართლში, კახეთსა და დას. საქართველოში. თ ე თ რ ი ბ., სადვინე და სუფრის ჯიშია. მწიფდება სექტ. ბოლოს. შაქრიანობა 18–20%, მჟავიანობა 6,5–7°/₀₀-მდე, საშ. მოსავლიანობა 100 *ც/ჰა*-ზე. გავრცელებულია ქართლსა და კახეთში, მცირე რაოდენობით გვხვდება ასპინძისა და ახალციხის რ-ნებში. თეთრ ბ-ს იყენებენ შამპანური და სუფრის ღვინის საკუპაჟე მასალად.


ბუდეშური.

**ბუდი** (Budi) პიეტერ (1566–1622), ალბ. განმათავისუფლებელი მოძრაობის მოღვაწე. ეპისკოპოსი (1621-იდან). ცდილობდა გაეტარებინა კათოლ. ეკლესიის „ალბანიზაცია". ალბ. ენაზე თარგმნიდა საეკლ. ლიტ-რას. მიისწრაფოდა მიეღწია ოსმალთა ბატონობისაგან ალბ. განთავისუფლებისათვის და იმედს რომის პაპის და ევრ. სახელმწიფოთა დახმარებაზე ამყარებდა. 1621 რომში ყოფნისას რელაციაში კარდინალ გოზადინისადმი წამოაყენა გეგმა ოსმ. იმპერიის წინააღმდეგ ალბ. საყოველთაო აჯანყებისა, მაგრამ მხარდაჭერა ვერ მიიღო და სამშობლოში დაბრუნდა, სადაც მალე დაიღუპა.

**ბუდიზმი,** მსოფლიოში ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული რელიგია. მის შემქმნელად ითვლება სიდჰართა გაუტამა, რ-მაც შემდეგში მიიღო *ბუდას* სახელი. ბ. წარმოიშვა ძვ. წ. VI–V სს-ში ჩრდ. ინდოეთში, როდესაც ეს ქვეყანა წარმოადგენდა წვრილი მონარქიული სახელმწიფოების (დესპოტიების) და გვაროვნ.-ტომობრივი კავშირების კონგლომერატს, სადაც ერთიანი სახელმწიფოს ჩამოყალიბების პროცესი ძვ. წ. IV ს-ში დამთავრდა მაურიების იმპერიის შექმნით. წინააღმდეგობამ კასტებს შორის, მოსახლ. ეთნ. შემადგენლობის სიჭრელით გამოწვეულმა გართულებებმა შეარყია საზ-ბის წოდებრივ-კასტური სტრუქტურა, ე. წ. ვარნების სისტემა. ძვ. რელიგიები, მათ შორის კასტური წყობილების დამცველი *ბრაჰმანიზმი,* ვეღარ აკმაყოფილებდა ახ. საზ. ურთიერთობებს. ყოველივე ამან ხელი შეუწყო ბ-ის წარმოშობას. საზ-ბის კასტებად დაყოფას ბ-მა დაუპირისპირა იდეა პიროვნებათა თანასწორობისა, განურჩევლად კასტობრივი და წოდებრივი კუთვნილებისა. პოპულარობა მოიპოვა ბ-ის მიერ წამოყენებულმა „ხსნის" გზამ. ამქვეყნიურ ცხოვრებას ბ. ტანჯვად მიიჩნევს, უარს აცხადებს სოც. უთანასწორობის წინააღმდეგ ბრძოლაზე, ქადაგებს პასიურობას და მოთმინებას. ამიტომ ბ. მისაღები გახდა საზ-ბის გაბატონებული ნაწილისათვისაც. თავისი არსებობის პირველ საუკუნეებშივე ბ. დაიყო 18 სექტად; მათი ურთიერთშეთანხმების მიზნით მოწვეულ იქნა კრებები; რაჯაგრიჰში (დაახლ. ძვ. წ. 477), ვაიშალიში (დაახლ. ძვ. წ. 367), პატალიპუტრაში (დაახლ. ძვ. წ. 242) და ქაშმირში (ახ. წ. II ს.). მნიშვნელოვანი მოვლენა იყო მეორე კრებაზე ბ-ის გაყოფა ორ დიდ შტოდ: *ჰინაიანად* („პატარა ეტლი" ანუ „ვიწრო გზა") და *მაჰაიანად* („დიდი ეტლი" ანუ „დიდი გზა"), რ-შიც I–V სს-ში ჩამოყალიბდა ბ-ის სხვადასხვა რელიგ.-ფილოს. მიმდინარეობები. ინდოეთში ბ-ის აყვავების პერიოდია ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანები — ახ. წ. I ათასწლ. დასაწყისი, იგი ემთხვევა *ინდუიზმის* განვითარებას, რ-საც ბ. თანდათან დაუახლოვდა, ხოლო XII ს-ში ინდოეთში მას შეერწყა, თუმცა ბ. არ მოსპობილა. ძვ. წ. III ს-ში ბუდისტმა მისიონერებმა ბ. გაავრცელეს სამხრ.-აღმ. და ცენტრ. აზიაში. ძვ. წ. III ს-იდან ახ. წ. I ათასწლ. შუა ხანებამდე ბ. დამკვიდრდა კ. ცეილონზე, ინდონეზიასა და ინდოჩინეთში; I ს-ში ბ-მა იწყო გავრცელება ჩინეთსა და ტიბეტში, IV–VI სს-ში—კორეასა და იაპონიაში, XVI–XVII სს-ში — მონღოლეთში; XVIII ს-ში ბურიატიაში. სამხრ.-აღმ. აზიის ქვეყნებში დამკვიდრდა ჰინაიანა — სამხრეთის ბ-ის ანუ თერავადა ბ-ის (სიტყვასიტყვით — „უხუცესთა მოძღვრება") სახელწოდებით. ხოლო ჩრდილოეთში დამკვიდრებული მაჰაიანა იწოდა ჩრდ. ბ-ად (განიცადა ბრაჰმანიზმისა და ინდუიზმის გავლენა — ვედანტები, იოგები). აქ იგი შეეჯახა ადგილ. კულტებს და ახ. პირობებში საწყისი მისცა სხვადასხვა მიმდინარეობებს, მაგ., ჩინეთში შეერწყა *დაოსიზმს,* იაპონიაში — *სინტოიზმს,* ტიბეტში — ადგილ. ნატურალისტურ რწმენებს და ა. შ. მაჰაიანიდან წარმოშობილი სექტებიდან აღსანიშნავია ჩინეთში აღმოცენებული ძენი. V ს-ში წარმოიშვა ბ-ის ახ. მიმდინარეობა — ვაჯრაიანა, რ-ის გავლენითაც აღმოცენდა *ლამაიზმი.*

ბ-მა ბრაჰმანიზმისაგან შეითვისა მოძღვრება *სანსარის, კარმის,* ჯოჯოხეთისა და სამოთხის შესახებ. ასევე ბრაჰმანიზმის საფუძველზე ჩამოყალიბდა ბ-ის მითოლ. და რელიგ.-ფილოს. მოძღვრება, რ-იც ბ-მა ახლებურად გაიაზრა. ბ-ის ძირითადი დოქტრინაა მოძღვრება „ოთხი კეთილშობილური ჭეშმარიტების" შესახებ, რ-თა თანახმად, ცხოვრება ბოროტება და ტანჯვაა, დაბადებისა და ცხოვრების მიზეზია მოქმედებანი, მოქმედებათა მიზეზია სურვილები, განთავისუფლებას ბოროტებისაგან, ე. ი. სიცოცხლისაგან, შეიძლება მიაღწიო სურვილებზე უარის თქმით და, ბოლოს, სურვილებისაგან თავის დახსნის გზაა ბ-ის მოძღვრების მიყოლა, რ-იც მორწმუნეებს სთავაზობს „ხსნის კეთილშობილურ რვამაგ გზას". იგი მორწმუნეს აიძულებს დაიცვას ჭეშმარიტი — „უბიწო შეხედულებანი", „მისწრაფებანი", „ლაპარაკი", „ყოფაქცევა" და ა. შ. ბუდისტის საბოლოო მიზნად მის ხსნის გზაზე ითვლება *ნირვანა* — ამქვეყნიურობისაგან სრული განდგომა, ხოლო სიკვდილის შემდეგ სანსარიდან გამოსვლა, ახ. სხეულებში მოჩვენებით გადასვლათა შეწყვეტა. თავდაპირველი ბ-ის თანახმად, ადამიანის ხსნა მთლიანად დამოკიდებულია მის პირად მონდომებაზე და არა ღმერთების დახმარებაზე, არც მის საზ. მდგომარეობასა და წარმოშობაზე. ამრიგად, ბ-ში მნიშვნელობას კარგავს კასტისადმი კუთვნილება, ინდუისტური ღმერთების პანთეონი (თუმცა ბ. არ უარყოფს ღმერთების არსებობას), ქურუმობა, ძვირადღირებული რიტუალი და ა. შ. ამაში გამოჩნდა ბ-ის სოც.-რეფორმატული არსი. ამასთანავე, თუმცა ბ. ჩაისახა როგორც მონათმფლობელური საზ-ბის რელიგია, მისი მოძღვრების თანახმად, ბ-ის მიმდევარი არ შეიძლება ყოფილიყო მონა და, საერთოდ, იგი, ვინც მოკლებული იყო პირად თავისუფლებას.

ბ. ხსნის ეფექტურ საშუალებად თვლის მონაზვნად აღკვეცას. მონაზვნური თემები (სანგჰები) ბ-ში ძალიან ადრე აღმოცენდა და მისი ორგ. ნაწილი გახდა. პირველი მონაზვნური თემის — სანგჰის შემქმნელად თვით ბუდა ითვლება. მონაზვნები ვალდებულნი იყვნენ დაეცვათ 10 ძირითადი მცნება: დაენდოთ ცოცხალი არსებები, დაეცვათ უბიწოება, თავი შეეკავებინათ სიცრუისაგან, ქურდობისაგან, სპირტიანი სასმელების სმისაგან, ზედმეტი ჭამისაგან, საერო გართობებისაგან, ნელსაცხებელთა და სამკაულების ხმარებისაგან, მდიდრულ სარეცელზე ძილისაგან და საჩუქრად ოქრო-ვერცხლის მიღებისაგან (ერისკაცთათვის ამ მცნებებისაგან სავალდებულო იყო მხოლოდ პირველი ხუთი, ამასთან, მათთვის მთავარი იყო გულუხვნი ყოფილიყვნენ მონაზვნებისადმი). მონაზვნებს საკვები უნდა მოეპოვებინათ მოწყალების თხოვნით. ბუდისტ მონაზვნებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ „წმინდანობის" 4 ხარისხით (უმაღლესად ითვლება არჰატი — სანსკრ. „ღირსეული", „უმწიკვლო", ე. ი. ადამიანი, რ-მაც მიაღწია „სიწმიდეს" და ახლოსაა ნირვანის მდგომარეობასთან). მონაზვნების ვალდებულება იყო ბუდას მოძღვრების ქადაგება. ამ მოღვაწეობის მოტივად ცხადდებოდა კაცთმოყვარეობა და ყოველივე სულიერისადმი ლმობიერება. ამ საფუძველზე ბ-ის აპოლოგეტები ხოტბას ასხამენ მონაზვნობას. არსებითად კი მონაზვნობა ნიშნავს საზ. უსამართლობათა წინააღმდეგ ბრძოლაზე უარის თქმას, მასთან შერიგებას. ასეთივე



ბუდე: 1—სამნემსა მახათასი; 2—ფუღურო დიდი ჭრელი კოდალახი (ჭრილი); 3—საზოგადოებრივი ფეიქარასი (საბუდე კოლონია); 4 — ავსტრალიური ტერმიტისა; 5—ციყვისა; 6—იავური ფეხნიჩაბა ბაყაყისა (ჭრილი); 7—ბაზისა; 8—მეჩალიისა; 9—ჩია თაგვისა; 10 — რემეზისა; 11 — ასპუჭაკა-თერძისა; 12 — ნიბლიისა.

მნიშვნელობა ჰქონდა ბუდისტურ „კაცთმოყვარეობის" ქადაგებას, ვინაიდან იგი არასდროს არ გამოსულა მონობის, ქონებრივი უთანასწორობის, ქალების დაჩაგრული მდგომარეობისა და სოც. უთანასწორობის სხვა გამოვლენათა წინააღმდეგ. ასეთი „კაცთმოყვარეობა" ახშობდა ჩაგრულთა სოც. პროტესტს. საერთოდ ცხოვრებისეული მისწრაფებებისა და სურვილებისაგან განდგომის ბუდისტური იდეალი, ბოროტებისადმი წინაღუდგომლობა და აბსტრ. ლმობიერება შეესაბამება ექსპლუატატორთა კლასების ინტერესებს. ნერგავს მასებში სოც. პასიურობას.

ბუდისტური ფილოსოფია წარმოადგენს ფიდეისტური იდეალიზმის სახეს. იგი გამოირჩევა მნიშვნელოვანი სირთულითა და აბსტრაქტულობით. მეტწილად ბუდისტური მიმართულებანი რეალურად არსებობას მიაწერენ მხოლოდ ბუდას, როგორც — „მოქმედი ძალის", მსოფლიო წესრიგის განსახიერებას, ხოლო მატერ. სამყაროს მიიჩნევენ მოჩვენებად, დჰარმების — სულიერი საწყისის მატარებელი მარადიული უმცირესი ნაწილაკების კომბინაციათა ილუზორებულ გამოვლენად. ხილული სამყარო, ბ-ის მიმდევრებით, მხოლოდ ადამიანის ცნობიერების ნაყოფია. ბუდისტურ ფილოსოფიაში არის დიალექტიკის ელემენტები (სამყაროს მუდმივი ცვალებადობის აღიარება, მოვლენათა მიზეზობრივი კავშირი და სხვ.).


ს. ბუდიონი

ბ-ის გამარჯვებასა და აზიის მეტი წილი ხალხების გაბატონებულ რელიგიად გახდომასთან ერთად ბუდისტური ღმერთების პანთეონი გაიზარდა, რადგან ძვ. ადგილ. ინდ. ღმერთების გარდა მასში შევიდა ღვთაებები იმ ხალხებისა, რ-ებმაც ბ. მიიღეს. ბ-ის მთავარ ღვთაებებად ითვლებიან: გაუტამა-ბუდა, ამიტაბჰა-ბუდა, ვაიროჩანა-ბუდა. ბ-ის აღმოცენებისთანავე სანგჰებიდან ჩამოყალიბდა თავისებური რელიგ. ორგანიზაცია. მისი როლი თანდათან გაიზარდა მონასტრების მონაზონთა მუდმივ საცხოვრ. ადგილად გადაქცევასთან ერთად, რადგან მონაზვნები გახდნენ მოსახლ. რელიგ. მოძღვარნი და ზედამხედველნი. ადრიდანვე მონასტრები გადაიქცნენ დიდ მიწათმფლობელებად, მოიპოვეს პოლიტ. ცენტრების მნიშვნელობა და მოსახლეობაში სარგებლობდნენ უფრო დიდი ავტორიტეტით (განსაკუთრებით სოფლებში), ვიდრე სახელმწ. დაწესებულებები. მონაზვნური თემის წევრად გახდომა ან მისი დატოვება ნებაყოფლობითია. მონაზონს, როგორც რელიგ. ზედამხედველსა და კულტის მსახურს, არ აქვს უფლება მიტევებისა ან დასჯისა და ა. შ.


გ. ბუდკერი.

ბ-მა არსებითი გავლენა მოახდინა ცხოვრების ყველა მხარეზე, განსაკუთრებით იმ ქვეყნების კულტურაზე, რ-ებმაც იგი მიიღეს. ბ-ის გავრცელებამ ხელი შეუწყო იმ კულტ. კომპლექსების წარმოშობას, რ-თაგან იქმნება ე. წ. ბუდისტური კულტურა (არქიტექტურა, სკულპტურა, ფერწერა, ლიტ-რა, ბუდისტური „მეცნიერება" და სქოლასტ. განათლება). ბუდისტური კულტ. განვითარებაში დიდი როლი შეასრულეს მონასტრებმა. ხშირად მონაზვნები მხატვრები, მწერლები, მკურნალები იყვნენ. აზიის ქვეყნებში ბუდისტების დიდი ნაწილი და ბუდისტური სამღვდელოება მონაწილეობს ქვეყნის საზ. და პოლიტ. ცხოვრებაში. მაგ., სამხრ. ვიეტნამში ბუდისტები მონაწილეობდნენ ეროვნ.-განმათ. ბრძოლაში; ამავე დროს ზოგიერთ ქვეყანაში ბუდისტები გამოდიან ადგილ. სოც. რეფორმების გატარებისა და ეროვნ. განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ. სხვადასხვა ქვეყანაში ბუდისტური თემების სტრუქტურა, მმართველობა და ცენტრალიზაციის დონე ერთნაირი არაა. მაგ., ბირმაში და ცეილონზე არ არის მკაცრი ცენტრალიზაცია, არც პირდაპირი დამოკიდებულება ბუდისტური თემისა სახელმწიფოსადმი. ტაილანდში კი ბ. სახელმწ. რელიგიაა (მეფე სათავეში უდგას ბუდისტურ თემს), ასევე იყო ლაოსში, მეფე ითვლებოდა ადგილ. ბუდისტური თემის მეთაურად. XX ს. 60-იან წლებში ჰინაიანის მიმდევრები ბირმაში, ლაოსში, კამბოჯაში და ტაილანდში შეადგენდნენ მოსახლ. დაახლ. 90%, ცეილონზე — დაახლ. 60%. მაჰაიანას მიმდევრები ჰყავს ჩინეთში (მოსახლ. დაახლ. 17%), იაპონიაში (დაახლ. 50%), კორეაში, ნეპალში და სხვ. ქვეყნებში. ბუდისტები არიან პაკისტანში, ინდოეთში (მოსახლ. არაუმეტეს 1%-სა), აგრეთვე ჩინ. და იაპ. ემიგრანტთა შორის როგორც ჩრდ. ამერიკაში (დაახლ. 170 ათ. კაცი), ასევე სამხრ. ამერიკაში (დაახლ. 140 ათ. კაცი). ამას გარდა არსებობს მცირე რიცხვი ახლად მოქცეული ბუდისტებისა აშშ-ში (დაახლ. 16 ათ. კაცი), ევროპაში (დაახლ. 8 ათ. კაცი). მაჰაიანის ლამაისტურ სახესხვაობას მიმდევრები ჰყავს მონღოლეთში, სსრკ-ში — ბურ., ყალმუხეთის, ტუვის ასსრ-ებში, ირკუტსკისა და ჩიტის ოლქების, უსტ-ორდინსკისა და აგის ბურ. ნაციონალურ ოკრუგებში. სსრკ-ში ბუდისტურ თემს მეთაურობს ბუდისტური სამღვდელოების კრებაზე არჩეული სას. მმართველობა, რ-ის თავ-რეს აქვს ბანდიდო-ხამბოლამის სას. წოდება. მისი რეზიდენცია ივოლგინსკის დაცანი (მონასტერი) ულან-უდეს მახლობლად. ბუდისტებს აქვთ მთელი რიგი საერთაშ. ორგანიზაციები. ყველაზე გავლენიანია ბუდისტების საერთაშ. კონგრესზე კოლომბოში (ქ. ცეილონი) შექმნილი (1950) ბუდისტების მსოფლიო ძმობა, რ-ის წევრი სსრკ-ის ბუდისტების მმართველობაცაა.

ბ უ დ ი ზ მ ი და ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. ბუდისტურ კულტთან დაკავშირებული მრავალფეროვანი მხატვრული ძეგლები იქმნებოდა როგორც ბუდიზმის ადრეულ ხანაში, ისე საშ. საუკუნეებში. ბუდისტური იკონოგრაფიული სახეები და სიუჟეტები ყველგან ადგილ. კულტ. ტრადიციებს შეერწყა. უძველესი ძეგლები შეიქმნა მის სამშობლოში — ინდოეთში, სადაც ჩამოყალიბდა ბ-ის იკონოგრაფიული ტრადიციები, სიმბოლური წარმოდგენები. ბუდისტურ ნაგებობათა ძირითადი ტიპებია — კლდეში გამოკვეთილი ტაძრები (არქიტექტურის, ქანდაკებისა და ფერწერის თავისებური სინთეზით), ბუდას წმინდა რელიკვიების დასაცავად აგებული სტუპები (ნიშები). კლდეში გამოკვეთილი ტაძრებისა და სტუპების მაგვარი ძეგლები (პაგოდა, დაგობი, სუბურგანი, ჩორტონი და სხვ.) ფართოდ გავრცელდა სხვა ქვეყნებშიც. ჩინეთში, იაპონიასა და კორეაში ჩამოყალიბდა ხის ტაძრების სხვადასხვა ტიპი, განვითარდა ბუდისტურ სიუჟეტზე შექმნილი არა მარტო მონუმენტური, არამედ დაზგური ფერწერაც. ბ-თან არის აგრეთვე დაკავშირებული ქვის გრანდიოზული საკურთხევლებისა და სატაძრო ანსამბლების მშენებლობა ინდონეზიაში, კამბოჯაში და სხვ. სამონასტრო კომპლექსები ინდოეთში, ბირმაში, ლამაისტური მონასტრები ტიბეტში, მონღოლეთში, ბურიატეთში და სხვ.

ადრეულ ხანაში ბუდას ნაცვლად გამოისახებოდა ძვ. ინდურ კოსმოლოგიასთან დაკავშირებული სიმბოლოები — ტახტი, ირემი, ლომი, წმინდა ხე. საკუთრივ ბუდას გამოსახულება გაჩნდა ახ. წ. დასაწყისში განდჰარისა და მათურის (ინდოეთი) ხელოვნებაში და შემდეგ მრავალფეროვნად აისახა ქანდაკებასა და ფერწერაში. მაჰაიანის გავრცელებამ ბუდისტური იკონოგრაფია გაამდიდრა ბუდამდელი ადგილ. ღმერთების გამოსახულებებით.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1950; მ ი ს ი ვ ე, ლუდვიგ ფოიერბახი და კლასიკური გერმანული ფილოსოფიის დასასრული, თბ., 1970; Васильев В., Буддизм, его догматы, история и литература, ч. 1—3, СПб., 1857—69; Кочетов А. Н., Буддизм, М., 1968; Минаев И. П., Буддизм. Исследования и материалы, т. 1, в. 1—2, СПб., 1887; Радхакришнан С., Индийская философия, пер. с англ., т. 1, М., 1956; Frauwallner E., Die Philosophie des Bouddhismus, B., 1956; March A. Ch., A Buddhist bibliography, L., 1935; Przyluski J., Le bouddhisme, P., 1932; Walleser M., Die buddhistische Philosophie in ihrer geschichtlichen Entwicklung, Hdlb., 1904.

*ო. გაბიძაშვილი.*

**ბუდინაჟი** (ფრანგ. Boudinage < boudin — ძეხვი), შრეებში მოქცეული მკვრივი ქანების ფენების ან ძარღვების დანაწევრება ცალკეულ ლინზებად და ბლოკებად. ბ. გამოწვეულია ტექტონიკურად დაძაბულ პლასტ. შრეებში მოქცეული მკვრივი გეოლ. სხეულის გასრესით. ასეთი ვითარება იქმნება, მაგალითად, ძლიერ მოჩრილი ნაოჭის ფრთებზე, სადაც შედარებით უფრო პლასტ. შრეები ტექტონ. წნევის ზეგავლენით იწელება, წყვეტს შიგ მოყოლილ შედარებით უფრო მკვრივ ფენას ბლოკებად და გარს ეკვრის მათ. ბ. უმეტესად შეინიშნება მეტამორფულ ქანებში.

**ბუდინები,** მრავალრიცხოვანი ტომი, ცხოვრობდა სკვითების ჩრდ-ით, მდ. დონის შუა წელზე, სავრომატების მეზობლად. აღწერა ჰეროდოტემ. მონაწილეობდნენ სკვითების ომში დარიოს I-ის წინააღმდეგ. ბ-ის ეთნ. წარმომავლობა სადავოა. მკვლევართა ნაწილი მათ ფინურენოვან ხალხად (მორდველთა წინაპრებად) მიიჩნევს, სხვანი — ირან. ტომებად.

**ბუდიონი** სიმონ მიხეილის ძე [13 (25). IV. 1883, ხუტორი კოზიურინი, ახლანდ. როსტოვის ოლქის პროლეტარის რ-ნი, — 26. X. 1973, მოსკოვი], სამოქალაქო ომის გმირი, საბჭ. კავშირის მარშალი (1935), სამგზის საბჭ. კავშირის გმირი (1. II. 1958, 24. IV. 1963 და 22. II. 1968). სკკპ წევრი 1919-იდან. ღარიბი გლეხის შვილი. არმიაში მსახურობდა 1903-იდან. 1908 დაამთავრა პეტერბ. ცხენოსანთა სკოლა. მონაწილეობდა რუს.-იაპ. და I მსოფლიო ომებში და მამაცობისათვის ჯილდოდ 4-ჯერ ჰქონდა მიღებული წმ. გიორგის ჯვარი. 1917 ზაფხულში ბ. კავკ. დივიზიასთან ერთად მინსკში ჩავიდა. აქ აირჩიეს პოლკის კომიტეტის თავ-რედ და დივიზიის კომიტეტის თავ-რის მოადგილედ. 1917 აგვ. იგი ორშაში მონაწილეობდა კორნილოვის ჯარების განიარაღებაში. ოქტ. რევ. შემდეგ აირჩიეს სალსკის საოკრუგო აღმასკომის წევრად. 1918 თეთრგვარდიელებთან საბრძოლველად შექმნა ცხენოსანთა რაზმი, რ-იც ჯერ გადაიქცა პოლკად, შემდეგ ბრიგადად და ბოლოს საკავალერიო დივიზიად. 1919 ივნისში ბ. მეთაურობდა ცხენოსან კორპუსს, რ-იც 1919 I ცხენოსან არმიად გარდაიქმნა და მნიშვნელოვანი როლი შეასრულა *დენიკინის*, პილსუდსკისა და *ვრანგელის* ჯარების განადგურებაში. 1921—23 იყო რსს წევრი, შემდეგ ჩრდ. კავკ. სამხ. ოლქის სარდლის მოადგილე. დიდი მუშაობა გასწია ცხენსაშენების შესაქმნელად. 1924—37 იყო წითელი არმიის კავალერიის ინსპექტორი. 1932 დაამთავრა ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია. 1937-იდან სარდლობდა მოსკ. სამხ. ოლქის ჯარებს, ხოლო 1939—40 ერთდროულად თავდაცვის სახ. კომისრის მოადგილე იყო. დიდი სამამულო ომის დროს შედიოდა მთავარბანაკის შემადგენლობაში. 1941—42 სარდლობდა სხვადასხვა ფრონტს. 1943-იდან იყო საბჭ. არმიის კავალერიის სარდალი და სსრკ-ის შეიარაღებული ძალების სამინისტროს უმაღლესი სამხ. საბჭოს წევრი, 1953 მაისი — 1954 სექტ. — კავალერიის ინსპექტორი. 1920-იდან სრულიად რუს. ცაკის, ხოლო 1922-იდან სსრკ ცაკის წევრი; სსრკ I—VIII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1938-იდან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი, 1934-იდან საკ კპ (ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატი; 1939-იდან ცკ-ის წევრი და 1952-იდან სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი. ავტორია მოგონებებისა „განვლილი გზა" (ტ. 1—2, 1959—65). დაჯილდოებულია 8 ლენინის ორდენით და სხვა მრავალი საბჭ. და უცხოური ორდენებითა და მედლებით, აგრეთვე საპატიო საბრძოლო იარაღით.

**ბუდიონოვკა,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ყულარის სოფსაბჭო), ქვემო ქართლის ვაკეზე, მდ. შულავრის ორივე ნაპირზე. ზ. დ. 310 მ, მარნეულიდან 12 კმ. ყულარის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა შულავერში (5 კმ).

**ბუდიონოვსკი** (1935—57 — ბუდიონოვსკი, 1957—73—პრიკუმსკი), ქალაქი რსფსრ სტავროპოლის მხარეში, მდ. კუმის ნაპირზე. რკინიგზის სადგ.; 38 ათ. მცხ. (1974). არის კვების, საფეიქრო, ნავთობმოპოვებითი მრეწველობა.

**ბუდიონური ცხენი,** სამამულო ჯიშის საჯდომი ცხენი. გამოყვანილია 1921—48 როსტოვის ოლქის ს. ბუდიონისა და პირველი ცხენოსანი არმიის სახ. ცხენსაშენებში. ბ. ც-ში შერწყმულია დონური და ხალასისხლიანი საჯდომი ჯიშების საუკეთესო თვისებები. ბ. ც. ტანადია, მოხდენილი, ფერად თაფლაა, იშვიათად ქურანა. საშ. განაზომები (სმ-ით) ულაყისა: სიმაღლე მინდაოში — 162,2; ტანის ირიბი სიგრძე — 163,5; გულმკერდის ირგვლივი — 186,0; ნების ირგვლივი — 20,5; ფაშატისა შესაბამისად: 161,8; 163,3; 189,4; 20,0. ულაყის ცოცხალი მასა საშუალოდ 550 კგ., ფაშატისა 500 კგ. იყენებენ შესაჯდომად, შესაბმელად (მსუბუქ სამუშაოზე) და საცხენოსნო სპორტში. გამოირჩევა დიდი შრომისუნარიანობითა და ამტანობით. დღეში სიმკვირცხლით ყველა სამამულო ჯიშს სჯობია.

**„ბუდი უტომო“** („მაღალი მიზანი“), ინდონეზ. პირველი ეროვნ. ორგანიზაცია. შეიქმნა კ. იავაზე 1908 წ. 20 მაისს. ჩამოყალიბა ძირითადად მოსწავლე ახალგაზრდობამ. ჰქონდა განყ-ბები იავის ბევრ ქალაქში. 1909 აერთიანებდა დაახლ. 10000 წევრს. „ბ. უ-ს“ პირველი კონგრესი („ახალგაზრდა იავის“ კონგრესი) შედგა 1908 ოქტ. ჯოკიაკარტაში. 1917-იდან „ბ. უ.“ პოლიტ. ორგანიზაცია გახდა; მისი პროგრამა მოითხოვდა ეროვნ.-დემოკრ. მთავრობის შექმნას. 1926 აჯანყების შემდგომი რეაქციის პერიოდში (1926—27) ორგანიზაციის საქმიანობა თითქმის შეწყდა. 1935 „ბ. უ.“ სხვა პარტიებსა და ორგანიზაციებს შეუერთდა და შეიქმნა დიდი ინდონეზ. პარტია. „ბ. უ-ს“ შექმნის დღე ინდონეზიაში აღინიშნება როგორც ეროვნ. გამოღვიძების დღე.

**ბუდკერი** გერშ იცკას ძე (დ. 1. V. 1918, სოფ. მურაფა, ახლანდ. ვინიცის ოლქის შარგოროდის რ-ნი), საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964), დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1941). მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. ატომური ენერგიის ინ-ტში (1946—57). 1957-იდან სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის ბირთვული ფიზიკის ინ-ტის დირექტორია. მისი ძირითადი შრომები ეხება ურან-გრაფიტულ რეაქტორებს და ატომურ რეაქტორთა კინეტიკისა და რეგულირების თეორიას, დამუხტულ ნაწილაკთა ამჩქარებლების თეორიასა და გათვლას, პლაზმისა და მართვადი თერმობირთვული რეაქციების ფიზიკას, მაღალი ენერგიის მქონე ნაწილაკთა ფიზიკას. დაამუშავა ციკლურ ამჩქარებელთა თეორია (სსრკ სახელმწ. პრემია, 1949). ელემენტარულ ნაწილაკთა გამოკვლევის მიზნით შემოიღო შემხვედრ კონათა მეთოდი (სხვებთან ერთად; ლენინური პრემია, 1967). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Релятивистский стабилизированный пучок, «Атомная энергия», 1956, № 5.

**ბუდნი** სიმონ (1530, სოფ. ბუდი, მაზოვია, პოლონეთი, — 13. I. 1593), ბელორ. კულტ. მოღვაწე, ჰუმანისტი, რელიგ.-ეროვნ. მოძრაობის აქტ. მოღვაწე ლიტვასა და ბელორუსიაში. დაამთავრა იაგელონის უნ-ტი (კრაკოვი), სწავლობდა იტალიასა და შვეიცარიაში. იმ დროის ერთ-ერთი უგანათლებულესი ადამიანი იყო. მოღვაწეობა დაიწყო როგორც მოძღვარმა-კალვინისტმა. დააარსა სტამბა, სადაც 1562 ბელორ. ენაზე გამოსცა „კატეხიზისი“ და სხვ. წიგნები, რ-ებშიც მძაფრად გააკრიტიკა რელიგ. დოგმატები. 70-იან წლებში ანტიტრინიტარიების (ქრისტიანობის ძირითადი დოგმის — სამების უარმყოფელი სექტა) შეხედულებებს იზიარებდა. ბ. უარყოფდა ქრისტეს ღვთაებრიობას, ქადაგებდა ადამიანისა და მისი გონების თავისუფლებას, ექომაგებოდა სლავი ხალხების კულტ. ერთობლიობას, ილაშქრებდა ფეოდალების თვითნებობის წინააღმდეგ, თუმცა არ მოითხოვდა ბატონყმობის გაუქმებას. რადიკალური რელიგ.-ფილოს. შეხედულებების გამო 1582 ლუცლოვიცის საეკლ. კრებაზე ბ-ს ღირსება აჰყარეს და დაგმეს როგორც ერეტიკოსი.

*ლიტ.*: Порецкий Я. И., Симон Будный — передовой белорусский мыслитель XVI в., Минск, 1961.

**ბუდობა** პლანეტისა, პლანეტის შეჩერება ანუ დგომა ცაზე ვარსკვლავების მიმართ, თავისი ხილული მოძრაობის დროს. ბ. ხდება პლანეტის პირდაპირი მოძრაობიდან უკუმოძრაობაზე გადასვლისას ან პირიქით, და განპირობებულია დედამიწისა და პლანეტის მზის გარშემო მოქცევის პერიოდთა სხვადასხვაობით.

**ბუდობი,** შემცველი ქანებისაგან განმხოლოებული წიაღისეულის დანაგროვი დედამიწის ქერქში. ფორმის მიხედვით არსებობს ბუდობთა შემდეგი ჯგუფები: 1. იზომეტრიული (შტოკი, ბუდე), რ-საც სამივე მიმართულებით დაახლ. ერთი და იგივე განზომილება აქვს, 2. სვეტისებრი (ალმასის შემცველი მილები), ორი მიმართულებით თანაბარი განზომილებისაა, ერთი მიმართულებით კი—წაგრძელებული, 3. ფილაქნისებრი (შრე, ძარღვი), ორი მიმართულებით დიდი განზომილება აქვს, ხოლო ერთი მიმართულებით—მცირე და 4. რთული აგებულების ბ., რ-იც დასახელებულ ჯგუფთა კომბინაციას წარმოადგენს. „ბ-ს“ ზოგჯერ „საბადოს“ მნიშვნელობითაც ხმარობენ.

**ბუდრუგანა,** 1. წნელის ან ფიცრული მცირე ნაგებობა. უმთავრესად კახეთში (ქიზიყში), სოფლიდან მოშორებით, კალოებთან აგებდნენ. იყენებდნენ საცხოვრებლად კალოობის დროს ოჯახის რამდენიმე კვირით მინდვრად გასული წევრები; ანეულის ხვნაზე — გუთნისდედა და მეხრეები, გვიან კი საზამთროდ ჩამოსული მწყემსები. 2. საგუშაგო ჯიხური და აფიშების გასაკრავი კოშკურა.

*ლიტ.*: ჯალაბაძე გ., მემინდვრეობა კახეთში (ეთნოგრაფიული თვალსაზრისით), «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1968, ტ. 25 B.

*გ. ჯალაბაძე.*


ბუდრუგანა.

**ბუდრუგანა მეტეოროლოგიური,** განსაკუთრებული კონსტრუქციის სათავსი, რ-შიც დადგმულია მეტეოროლ. იარაღები: თმიანი ჰიგრომეტრი, ვადიანი, მინ. და მაქს. თერმომეტრები. ბუდრუგანის ძირი და სახურავი ორმაგია, კედლები ჟალუზიანი, კარი ჩრდ. მხრიდან აქვს. ბ. მ-ში ჰაერი ადვილად შედის, ამავე დროს იარაღები დაცულია მზის სხივების, ქარის, წვიმისა და სხვა ატმ. მოვლენების უშუალო ზემოქმედებისაგან. ბ. მ-ს ისეთ სადგომზე დგამენ, რომ თერმომეტრების რეზერვუარები დედამიწის ზედაპირიდან 2 მ სიმაღლეზე იყოს.


მეტეოროლოგიური ბუდრუგანა.

**ბუდუკი,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ამტყელის სოფსაბჭო), ჩხალთის ქედის სამხრ. კალთაზე, გენწვიშ-სოხუმის გზატკეცილზე. ზ. დ. 280 მ, გულრიფშიდან 34 კმ. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. წებელდაში (12 კმ).

**ბუდუხები,** ეთნოგრ. ჯგუფი. კავკასიაში ერთ-ერთი ყველაზე მაღლა მოსახლე მთიელები. ცხოვრობენ აზერბ. სსრ ყუბისა და ხაჩმაზის რ-ნების რამდენიმე სოფელში. ბ. ლაპარაკობენ *ბუდუხურ ენაზე*. ამჟამად დამწერლობა და ლიტ-რაც აზერბ. ენაზე აქვთ. რელიგია — ისლამი (სუნიტური სექტა). მისდევენ მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას.

*ლიტ.*: Народы Кавказа, т. 2, М., 1962.

**ბუდუხური ენა,** იბერიულ-კავკასიურ ენათა ლეზგიური ჯგუფის ენა. მიეკუთვნება შაჰდაღის ქვეჯგუფს. გავრცელებულია ძირითადად სოფ. ბუდუხში (აზერბ. სსრ, ყუბის რ-ნი). ლაპარაკობს დაახლ. 1 ათასი კაცი. ბ. ე-ის ბგერითი სისტემა წარმოგვიდგენს იბერიულ-კავკ. ენებისათვის დამახასიათებელ საერთო ვითარებას. მოიპოვება ხმოვანი ჷ, აგრეთვე უმლაუტიზებული (ზოგჯერ ჳ̂ თანხმოვნის გავლენით) და ფარინგალიზებული ხმოვნები. გრძელი და მოკლე ხმოვნების დაპირისპირება არ დასტურდება. ფონეტ. პროცესებიდან აღსანიშნავია ხმოვანთა ჰარმონია. სახელს აქვს ბრუნვის კატეგორია. გამოიყოფა 7 ძირითადი ბრუნვა (სახ., ერგატივი, ნათ., მიც. I, მიც. II, მოქმ., «კუთვნილებითი») და ლოკატიურ ბრუნვათა ფორმები. არსებითი სახელის მრავლ. რიცხვი იწარმოება აგლუტინაციის წესით. სახელი განარჩევს 3 (ისტორიულად — 4) კლასს; ზმნაში მხოლ. რიცხვში ვლინდება 4 კლასი, ოღონდ კლასთა ექსპონენტები ხშირად ემთხვევა ერთმანეთს (ერთიანდება I და II ან III და IV კლასი). მრავლ. რიცხვში ჩვეულებრივ 2 ფორმაა (ერთი I—II, მეორე — III—IV კლასისა). უღვლილება კლასოვანია (პირის კატეგორია არ გააჩნია): გარდაუვალ ზმნაში აღინიშნება სუბიექტის, გარდამავალში — პირდაპირი ობიექტის კლასი (ორსავე შემთხვევაში სახ.ბრუნვაა გამოყენებული). ჩამოყალიბებულია დრო-კილოთა სისტემა. დასტურდება აბსოლუტივის ფორმები. წარმოდგენილია წინადადების 3 კონსტრუქცია: ნომინატიური, ერგატიული, დატიური. ბ. ე. უმწერლობო ენაა.

*ლიტ.*: ფანჩვიძე ვ., გრამატიკული კლას-კატეგორია ბუდუხური ზმნის უღვლილებაში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1941, ტ. 3, № 5; მისივე, ძირითად ბრუნვათა წარმოება და ფუნქციები ბუდუხურ ენაში, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1974, ტ. 19; Дешериев Ю. Д., Будухский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; Шаумян Р. М., Яфетические языки «шахдагской подгруппы» (предварительное сообщение), «Язык и мышление», 1940, в. 10.

*ვ. ფანჩვიძე.*

**ბუეთი,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოში (ხრესილის სოფსაბჭო), მდ. წყალწითელის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 420 მ, ტყიბულიდან 7 კმ, ხრესილიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 კმ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხრესილში (3 კმ). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი.

**ბუენავენტურა** (Buenaventura), ქალაქი დას. კოლუმბიაში. 102 ათ. მცხ. (1972). ქვეყნის მთავარი ნავსადგური წყნარი ოკ. სანაპიროზე. რკინიგზითა და გზატკეცილით უკავშირდება კაუკის ხეობასა (ქ. კალი) და ბოგოტას. მთრიმლავი ექსტრაქტის წარმოება (მანგროს ხის ქერქიდან). გააქვთ ყავა, აგრეთვე ბამბა, შაქარი, ოქრო, პლატინა.

**ბუენოს-აირესი** (Buenos Aires), მყინვარული წარმოშობის ტბა პატაგონიის ანდებში, ჩილესა და არგენტ. საზღვარზე (სამხრ. ამერიკა). ზ. დ. 215 მ. ფართ. 2400 კმ². დას. ფიორდული სანაპირო კვეთს ანდების ჩრდ. კალთებს, განიერი აღმ. სანა-


ბუდიონური ცხენი.

პირო პლატოზე მდებარეობს და მორენებითაა შემოსაზღვრული. ტბის წყალი მდ. ბეიკერით წყნარ ოკეანეში, ხოლო მდ. რიო-დესეადოთი ატლანტის ოკეანეში ჩაედინება.

**ბუენოს-აირესი** (Buenos Aires), არგენტინის დედაქალაქი, ქვეყნის მთავარი ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი. მდებარეობს ლა-პლატის ყურეში (მდ. რიაჩუელოს შესართავთან), ოკეანიდან 275 *კმ* დაშორებულ მყუდრო უბეში. ივლ. საშ. ტემპ-რა 10°C, იანვ. 24°C, ნალექები 987 *მმ* წელიწადში. ბ. სამხრ. ამერ. ერთ-ერთი უდიდესი ქალაქია. 3,5 მლნ. მცხ. (1972, შეფასება). ქმნის დამოუკიდებელ ადმ. ერთეულს — ფედერალურ (დედაქალაქის) ოლქს. დიდ ბ-ში ფედერ. ოლქის გარდა შედის 18 გარეუბანი. 9,1-ზე მეტი მლნ. მცხ. (1973) — არგენტ. მოსახლ. 1/3 და ქალაქის მოსახლ. ნახევარი.

**ქალაქის მმართველობა.** კონსტ. შესაბამისად დედაქალაქს მართავს არგენტ. პრეზიდენტი. მუნიციპალიტეტის სათავეში დგას პრეზიდენტის მიერ დანიშნული ინტენდანტი, მუნიციპალურ საბჭოს ირჩევს დედაქალაქის მოსახლეობა.

**ისტორიული ცნობა.** ქალაქი 1536 (სხვა მონაცემებით 1535) დააარსა ესპ. კონკისტადორმა პედრო მენდოსამ. 1541 ესპანელებმა ვეღარ გაუძლეს თავისუფლებისათვის მებრძოლ ინდიელთა შემოტევას, ქალაქი დაანგრიეს, გადაწვეს და მიატოვეს. 1580 დაიწყო ქალაქის აღდგენა. 1776 ბ. ლა-პლატის ვიცე-სამეფოს დედაქალაქი გახდა. 1810 მაისიდან იყო ამერიკაში ესპ. კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ომის ერთ-ერთი ცენტრი, 1816—26 — ლა-პლატის გაერთ. პროვინციების, ხოლო 1880 არგენტ. რესპ. დედაქალაქი. XX ს. დასაწყისიდან ბ. არგენტ. მშრომელთა მოძრაობის ცენტრია. 1919 იანვარი ბ-ში აღინიშნა პროლეტარიატის შეიარაღებული კლასობრივი ბრძოლებით, 1950—60-იანი წლები — მასობრივი გაფიცვებით.

**ეკონომიკა.** ბ. ქვეყნის მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძია. ლათ. ამერ. ერთ-ერთი უდიდესი საზღვ. ნავსადგური (ტვირთბრუნვა 20 მლნ. *ტ*), რ-ის მეშვეობითაც ხორციელდება არგენტ. იმპორტის 85% და ექსპორტის 40%. ექსპორტში ჭარბობს სას.-სამ. პროდუქტები: ხორცი, მატყლი, მარცვლეული; იმპორტში — სამრეწვ. მოწყობილობა, რკინის მადანი, ქვანახშირი, ნავთობი. ბ-ში თავს იყრის რკინიგზების (18 ხაზი), გზატკეცილების, სამდ. გზებისა და ავიახაზების დიდი ნაწილი. გაყვანილია მეტროპოლიტენი. ბ-იდან 40 *კმ*-ზეა საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი ესეისა.

ბ. არგენტ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია. აქ თავმოყრილია ქვეყნის სამრეწვ. პროლეტარიატის 1/2-ზე მეტი, მზადდება სამრეწვ. პროდუქციის 1/2-ზე მეტი, წამყვანია მანქანათმშ. (უმთავრესად ელექტროტექ.), ნავთობგადასამუშ., ქიმ., კვების (უმთავრესად ხორცმაცივარ-სასაკლაო), საფეიქრო მრეწველობა. ქალაქი ხარჯავს ქვეყნის ელექტროენერგიის 3/4-ს.

**არქიტექტურა.** ბ. დაგეგმარებულია ქუჩების სწორკუთხა ქსელით. ქალაქის სამხრ. ნაწილში, ნავსადგურის ირგვლივ, თავმოყრილია სამრეწვ. საწარმოები. ცენტრში საქმიანი და სავაჭრო ნაწილია — პრეზიდენტის რეზიდენცია, ბანკები და მაღაზიები. ქალაქის განაპირა და სამრეწვ. რ-ნებში ღარიბთა უბნებია. XVIII ს-იდან შემორჩენილია სან-იგნასიოს (1710—34, არქიტექტორები ხ კრაუსი, ა. ბლანკი) და ელ პილარის (1716 — 32, არქიტექტორები ა. ბლანკი, ხ. ბ. პრიმოლი) ეკლესიები, რატუშა (1725 —54). XIX — XX სს. ბ-ში შენდება მრავალსართულიანი ეკლექტიკური ნაგებობანი, თანამედროვე სტილის შენობები: კონგრესი (XX ს. დასაწყისი) და თეატრი „კოლონი" (1909, არქიტ. ვ. მაენო), მუნიციპალური თეატრი (1958, არქიტექტორები მ. რ. ალვარესი, მ. ო. რუისი), სანავსადგურო, სამრეწვ. და სპორტ. ნაგებობანი. 1960-იან წლებში აშენდა მაღლივი საცხოვრ სახლები, უნ-ტის ახ. შენობა. ქალაქში ბევრი ძეგლია (მ. შ. კ. ალვეარის ძეგლი, 1915 — 23, მოქანდაკე ე. ა. ბურდელი).

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** ბ-ში არის უნ-ტი, ტექნოლ. ინ-ტი, კონსერვატორია და სამეცნ. დაწესებულებები; 11 დარგობრივი აკად., ბევრი სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. მუზეუმები: ეროვნ. ისტ., ეთნოგრ., არგენტ. საბუნებისმეტყველო მეცნ., ნატიფი ხელოვნების ეროვნ., დეკორ. ხელოვნების ეროვნ. და სხვ. ეროვნ. ბ-კა, კონგრესის ბ-კა; ოპერის თეატრი „კოლონი" და სხვ.


ბუენოს-აირესი. ქ. კოლუმბის ძეგლი კოლონის პარკში. მარმარილო. 1916. მოქანდაკე ა. ცოკი.


ბუერა (Petasites fomini).

**ბუერა** (Petasites), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეების გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. ცნობილია 5—6 სახეობა, რ-იც გავრცელებულია ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში. იზრდება მდინარეებისა და ტბების ქვიშიან ნაპირებზე. აქვს მხოხავი ფესურები და ფესვთანური ფოთლები (ღეროსეული ფოთლები რედუცირებულია). ნორჩი ფოთლის ქვედა მხარე მოფენილია მოთეთრო ბეწვებით. ჩვენში იზრდება 4 სახეობა, რ-თაგან ერთი საქართვ. ენდემია (P. fomini) და ერთიც კავკასიისა (P. georgicus).



ბუერი.

**ბუერი** (ჰოლანდ. boeire). ციგურებზე ან ბორბლებზე შემდგარი მსუბუქი კონსტრ. აფრიანი ჯიხური (ან ბაქანი), რ-იც ყინულზე ან სწორზედაპირიან გრუნტზე მოძრაობს. გარსმედინი ფორმის თანამედროვე სპორტ. ბ. შემდეგი ძირითადი ნაწილებისაგან შედგება (იხ. სახ.): 1 — კორპუსი, 2 — განივი ძელი, 3 — საბრუნი ანძა, 4 — აფრა, 5 — გვერდითი და საჭის ციგურები, 6 — საჭე. ბ-ის ასაგებად იყენებენ მსუბუქ და მტკიცე მასალას (საავიაციო ფანერს, მაღალხარისხოვან მერქანს, ალუმინს, უჟანგავ ფოლადს და სხვ.). თანამედროვე ბ. საათში 100 *კმ*-ზე მეტ სიჩქარეს ავითარებს. სასწ. და გასასეირნებელი ბ-ები 5—6 კაცს იტევს, ღიაპაქნიანია; სათევზაოს აქვს ბაქანი და ორი აფრა. პირველი სპორტ. ბ. აშშ-ში აგეს 1790. 1875-იდან შემუშავდა საბუერო რბოლების ჩატარების წესები, განისაზღვრა კლასები.

**ბუვე** (Bouvet), ვულკ. კუნძული სამხრ. ოკეანის ატლანტური სექტორის ცენტრ. ნაწილში (ს. გ. 54° 26′ და ა. გ. 3°24′). ფართ. 68 *კმ²*. ეკუთვნის ნორვეგიას. წარმოადგენს აფრიკა-ანტარქტ. ქედის წყალზედა მწვერვალს, აქვს ვრცელი კრატერიანი კონუსისებრი მთის ფორმა. აგებულია ბაზალტური და ტრაქიტული ლავებით. სიმაღლე 939 მ-მდე. დაფარულია ყინულით. აღმოაჩინა ბუვე დე ლოზიეს ექსპედიციამ (საფრანგეთი) 1739.

**ბუვინი** (Bouvines), დასახლ. პუნქტი ჩრდ.-აღმ. საფრანგეთში (ნორის დეპარტ.), რ-ის მახლობლად 1214 წ. 27 ივლ. საფრ. მეფე ფილიპ II ავგუსტუსის ჯარებმა (ჩრდ. საფრ. ქ-ების ქვეითი მოლაშქრენი და რაინდთა ჭედრობა) დაამარცხეს გერმ. იმპ. ოტო IV-ის არმია (გერმ. ჯარები, გრაფ. რენო ბულონელის, გრაფ ფერან ფლანდრიელის და ზოგი სხვა ფრანგი ფეოდალის რაზმები და ინგლ. მშვილდოსნები). ბ-თან გამარჯვებამ განამტკიცა საფრ. მეფის ხელისუფლება; ადრე დაპყრობილი ოლქები ნორმანდია, მენი, ანჟუ და სხვ. საფრანგეთს შეუერთდა.

**ბუზავეთი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კარტიკამის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოზე, დიდი აბულის მთის დას. კალთის ძირში. ზ. დ. 1950 *მ*, ახალქალაქიდან 11 *კმ*. კარტიკამის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ბუზალა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1120 *მ*, ჯავიდან 1,5 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 21 *კმ*. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა ჯავაში.

**ბუზარასებრნი** (Hippoboscidae), ბუზების ოჯახი. აქვთ ქიტინით დაფარული 3 — 12 *მმ* სიგრძის ბრტყელი სხეული, მჩხვლეტ-საწუწნი პირის აპარატი. უმრავლესობას ფრთები არა აქვს. ოჯახი აერთიანებს 20 გვარს, რ-შიც შედის 150 სახეობა. გავრცელებულია ყველა კონტინენტზე. ბ., როგორც წესი, ცხოვრობენ პატრონის ბეწვსა და ბუმბულში. პარაზიტობენ როგორც შინაურ (ძროხა, ცხვარი, ცხენი, აქლემი, ძაღლი), ისე გარეულ (ირემი, შველი, ღორი) ძუძუმწოვრებსა და ფრინველებზე. ზოგჯერ მნიშვნელოვანი ზიანი მოაქვთ.

**ბუზები** (Brachycera), მწერების ქვერიგი ორფრთიანების რიგისა. სხეულის სიგრძე 1-იდან 55 *მმ*-მდე მერყეობს. პირის ორგანო დაუნაწევრებელი ხორთუმია. თათების ბოლოზე აქვთ 2—2 მისაწოვარი, რაც გლუვ ზედაპირზე ცოცვის საშუალებას აძლევთ. ბ-ის მატლი უფეხოა, ტოვებს უთავოს შთაბეჭდილებას. ზრდასრული ბ. იკვებებიან ყვავილის ნექტარით, ცხოველის სისხლით, ხრწნადი ნივთიერებებით, ნაკელითა და სხვ.; მატლები იკვებებიან ფოთლებისა და ფესვების ქსოვილებით, ხრწნადი ნივთიერებებით. პარაზიტობენ ცხოველურ ქსოვილებსა და ორგანოებში. გვხვდება როგორც მავნე, ისე სასარგებლო სახეობები. მავნე სახეობებს შორის არიან შინაური ცხოველების (იშვიათად ადამიანის) პარაზიტები, სისხლისმწოვი ბუზარები, ბაქტერიების, ჰელმინთების კვერცხების გადამტანნი, პროდუქტებისა და კულტ. მცენარეთა მავნებლები. სასარგებლო სახეობებს შორის არიან მცენარეების დამმტვერავნი, მტაცებლები და პარაზიტები, რ-ებიც მავნე მწერებს ანადგურებენ. ბ. ფართოდ არიან გავრცელებული. ქვერიგში 70-მდე ოჯახია, რ-თა უმრავლესობა სსრკ-ის ტერიტორიაზეა გავრცელებული: *მაწუხელასებრნი, ჯორაბუზისებრნი, მწუალასებრნი, ბიძგიასებრნი, ჩუხჩუხელასებრნი, ზლარბაბუზისებრნი, მარცვლოვანთა ბუზები, მენაღმე ბუზისებრნი,* ნამდვილი ბუზისებრნი, *ბუზარასებრნი*, ბორასებრნი და სხვ.

*ლიტ.*: საქართველოს ცხოველთა სამყარო, ტ. 2, თბ., 1964; Дербенева-Ухова В. П., Мухи и их эпидемиологическое значение, М., 1952; Штакельберг А. А., Синантропные двукрылые фауны СССР, М.—Л., 1956.

**ბუზესკული** ვლადისლავ პეტრეს ძე [24. II. (8. III). 1858, სოფ. პოპოვკა, ახლანდ. ხარკოვის ოლქი, —1. VI. 1931, ხარკოვი], რუსი ისტორიკოსი. 1922-იდან სსრკ მეცნ. აკად., 1925-იდან უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი. 1890—1921 ხარკოვის უნ-ტის პროფესორი. ბ-ის ნაშრომები ძირითადად ეხება ძვ. საბერძნ. ეკონ. და სოც.

ისტორიას, წყაროთმცოდნეობას და ისტორიოგრაფიის პრობლემებს: გამოირჩევა სისრულითა და სიცხადით, წყაროების დეტალური კრიტიკით. XIX ს-ისა და XX ს. დასაწყისის ბურჟ. მეცნიერთა მსგავსად ბ-საც ახასიათებს ძვ. საბერძნ. ისტ. მოვლენების მოდერნიზაცია და ანტ. საზ-ბის კლასობრივ თავისებურებათა შეუფასებლობა.

*თხზ.*: Античность и современность, 3 изд., Л., 1924; «Афинская полития» Аристотеля как источник для истории государственного строя Афин до конца V в. до н. э., Хар., 1895; Исторические этюды, СПб., 1911; История афинской демократии, СПб., 1909; Перикл, Хар., 1889.

**ბუზეუ** (Buzău), ქალაქი რუმინეთში, მდ. ბუზეუს ნაპირზე. ბუზეუს ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 81 ათ. მცხ. (1974). რკინიგზებისა და მილსადენების კვანძი. პლასტმასის ნაწარმის, მავთულის, ლითონის ნაკეთობათა დამზადება. სამკერვალო საწარმოები. კვების მრეწველობა.

**ბუზეუ** (Buzău), ჟუდეცი სამხრ.-აღმ. რუმინეთში, აღმ. კარპატების კალთებსა და შუა დუნაის დაბლობზე. ფართ. 6,1 ათ. $км^2$. მოსახლ. 520 ათ. კაცი (1974). ადმ. ც. — ქ. ბუზეუ. ბ. მეხილეობა-მევენახეობის მნიშვნელოვანი რ-ნია. მოჰყავთ სიმინდი, ხორბალი, მზესუმზირა, შაქრის ჭარხალი, თამბაქო. განვითარებულია მეცხოველეობა. იღებენ ნავთობს, ლიგნიტს, სამშენებლო მასალას. ამუშავებენ ხეტყეს. კვების, სამკერვალო, ლითონდასამუშ. მრეწველობა, მავთულის გლინვა, ნავთობგადამუშავება, პლასტმასის წარმოება (უმთავრესად ქ-ებში ბუზეუსა და რიმნიკულ-სერატში).

**ბუზი** (ლათ. Musca) ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი, ცის სამხრ. ნახევარსფეროს პატარა თანავარსკვლავედი. მასში ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავები შესაბამისად 2,7 და 3,0 ვიზუალური ვარსკვლავიერი სიდიდისაა. საქართვ. ტერიტორიიდან არ ჩანს. იხ. სტ. *თანავარსკვლავედები*.

**ბუზმარი,** ბ უ ზ მ ა რ ი ო ს ი, პოლიტ. მოღვაწე ქართლში V ს. 10—20-იან წლებში. პეტრე იბერის ცხოვრების სირიული რედაქციის მიხედვით, ქართლის მეფე. ქართ. ისტ. წყაროებში ამ სახელის მქონე მეფე არ იხსენიება. ი. ჯავახიშვილს და სხვებს მისი მეფობა საეჭვოდ არ მიაჩნდათ. არსებობს მოსაზრება, რომ ბ. ქართლის სპასპეტი იყო. მოღვაწეობდა ჯერ ბაკურ მეფის, შემდეგ კი არჩილ მეფის დროს. ირანისადმი ქართლის ვასალობის გამტკიცების მიზნით შაჰს მისთვის შვილი უთხოვია მძევლად. ამასვე მოითხოვდა მისგან ბიზანტ. იმპ. თეოდოსი II (408—450). ბ-ს ერთმორწმუნე ბიზანტ. ორიენტაცია უმჯობინებია და თავისი ერთადერთი ძე მურვანოსი (შემდგომ *პეტრე იბერის* სახელით ცნობილი) 421—424 შუა ხანებში კონსტანტინოპოლს გაუგზავნია.

*წყარო*: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960.

*ა. ბოგვერაძე.*

**ბუზმიჰრ პიტიახში,** ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე III ს-ში. მოხსენიებულია არამეულ (არმაზულ) წარწერაში, რ-იც სოფ. ბორში ნაპოვნ ვერცხლის თასზეა ამოკაწრული. წარწერა იკითხება: „ბუზმიჰრ, კეთილი პიტიახში, სული მარადი“. ფიქრობენ, რომ ბ. პ. იბერიის მეფის მონაპირე პიტიახში (ერისთავი) იყო ლიხთიმერეთში.

*ლიტ.*: ც ქ ი ტ ი შ ვ ი ლ ი გ., იბერიის საპიტიახშოს საკითხისათვის ლიხთიმერეთში, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1955, ტ. 1; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*ა. ბოგვერაძე.*

**ბუზმორიელები** (Mecoptera), მწერების რიგი. სხეულის სიგრძე 30 *მმ* აღწევს. მამლის მუცელი ბოლოვდება მარწუხებით, რითაც მორიელის მუცელს მიემსგავსება (აქედანაა სახელწოდებაც). ბ-ის 7 ოჯახი 300-მდე სახეობას აერთიანებს. გავრცელებულია ყველგან, უკიდურესი ჩრდილოეთის გარდა. საქართველოში 7-მდე სახეობაა. ბ-ის უმრავლესობა იკვებება მცენარეული და ცხოველური ლპობადი ნარჩენებით, ზოგი კი მწერებით. ბ. სრული გარდაქმნის უნარის მქონე მწერების უძველესი რიგია (ცნობილია კარბონული პერიოდიდან).

**ბუზონი** (Busoni) ფერუჩო ბენვენუტო (1. IV. 1866, ემპოლი, ფლორენციის მახლობლად, — 27. VII. 1924, ბერლინი), იტალ. პიანისტი, კომპოზიტორი, დირიჟორი, პედაგოგი. დაიბადა მუსიკოსთა ოჯახში. 15 წლისა ბოლონიის ფილარმონიული აკად. წევრი გახდა, 1890 — ა. რუბინშტეინის სახ. I საერთაშ. კონკურსის ლაურეატი (პეტერბურგი, პრემია კომპოზიციაში). 1888—90 ასწავლიდა ჰელსინგფორსში (ჰელსინკი), 1890—91 — მოსკ. კონსერვატორიაში (ფორტეპიანოს კლასი). 1920-იდან ბერლინის უმაღლესი მუს. სკოლის პროფესორია. ბ-ს ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია ოპერა „ტურანდოტი“ (დაიდგა ციურიხში, 1917), საფორტეპიანო კონცერტი (1908), „კონტრაპუნქტული ფანტაზია“ ორი ფორტეპიანოსათვის (1922), ორი სონატა ვიოლინოსა და ფორტეპიანოსათვის და სხვ. ცნობილია ი. ს. ბახისა და ფ. ლისტის ნაწარმოებთა ბუზონისეული რედაქციები და ტრანსკრიფციები.

ბ-ს მუს. შეხედულებებმა გამოხატულება პოვა მის შრომაში „მუსიკალური ხელოვნების ახალი ესთეტიკის ესკიზი“ (1907, რუს. თარგმანი 1912).

ბ-ს მოწაფეები იყვნენ პიანისტები: გ. ბეკლემიშევი, ა. ბრაილოვსკი, ე. პეტრი, ი. ტურჩინსკი; კომპოზიტორები ნ. ნაბოკოვი, ფ. იარნო და სხვ. 1949-იდან ბოლცანოში (იტალია) ყოველწლიურად ეწყობა ბუზონის სახ. პიანისტთა საერთაშ. კონკურსები.

**ბუზოლლი** მიხეილ ვართანის ძე (1879, სოხუმი, — 1959, თბილისი), საბჭ. არქიტექტორი. დაამთავრა პეტერბ. სამოქალაქო საინჟინრო ინ-ტის არქიტ. ფაკ-ტი (1909). უმთავრესად აპროექტებდა საქარხნო-საფაბრიკო და საკურორტო ნაგებობებს. მუშაობდა ქუთაისში, ბათუმში და სხვ., 1920-იანი წლებიდან—თბილისში. მთავარი ნამუშევრები: ჩაქვისა (1927) და ზუგდიდის (1931) ჩაის ფ-კები, კინოსტუდია „ქართული ფილმი“ (მაშინდელი „სახკინმრეწვი“, 1929—31), ქობულეთისა (1935, ზალდასტანიშვილთან ერთად) და ბორჯომის (1940) დაგეგმარების გენ. პროექტი, საკურორტო შენობები წყალტუბოში, ბორჯომში, მენჯში და სხვ.

**ბუზულუკი,** ქალაქი რსფსრ ორენბურგის ოლქში, მდ. სამარის (ვოლგის შენაკადი) მარცხ. ნაპირას. რკინიგზის სადგ. კუიბიშევ—ორენბურგის ხაზზე. 73 ათ. მცხ. (1975). მძიმე მანქანათსაშ., მექან., საფქვავი და სხვ. ქ-ნები; ტყავ-გალანტერეისა და სხვ. ფ-კები. ინდუსტრ.-პედ., სამშენებლო, ჰიდრომელიორაციული, სატყეო, საფინანსო ტექნიკუმები, სამედ. და პედ. სასწავლებლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ქალაქია 1781-იდან.

**ბუთია** (Boothia), ნახევარკუნძული ჩრდ. ამერ. უკიდურეს ჩრდ. ნაწილში. ბ-ზე მდებარეობს მერჩისონის კონცხი — კონტინენტის უკიდურესი ჩრდ. წერტილი. ზედაპირი პლატოა. ზოგიერთი მასივის სიმაღლე 500 *მ* აღწევს. ხაროზს ტუნდრის მცენარეულობა.

**ბუთროტი** [ბერძნ. Buthroton, ლათ Buthrotum; თანამედროვე ბ უ ტ რ ი ნ ტ ი (Butrinti)], ქალაქი ეპირში, ბუტრინტის ტბასთან (ალბანეთი). ძვ. წ. VII ს. ბოლოს — VI ს. დასაწყისში დააარსეს კორინთელებმა და კერკირელებმა. დაახლ. ახ. წ. 551 დაანგრიეს ვესტგუთებმა. ოსმალთა დაპყრობების შემდეგ (XV ს.) არსებობა შეწყვიტა. 1928—35 ბ-ის ნანგრევები ნაწილობრივ გათხარა იტალ. მეცნიერმა ლ. უგოლინიმ. აღმოჩნდა ძვ. წ. V—IV სს. აკროპოლისის კარიბჭეებიანი გალავანი (მ. შ. „ლომებიანი კარიბჭე“ არქიტრავზე გამოსახული რელიეფური ლომით); ქვედა ქალაქში — ასკლეპიოსის სამლოცველო მისივე ქანდაკებით, ძვ. წ. III ს. თეატრი სკამების 19 რიგითა და მარმარილოს ქანდაკებებით (მ. შ. *პრაქსიტელეს* წრის მოქანდაკის ე. წ. „ბუტრინტის ქალღმერთი“), ანტ. ხანის საცხოვრ. და საზ. დანიშნულების ნაგებობათა ნაშთები, რ-თაგან ზოგიერთს შემორჩა მხატვრობის კვალი; VII ს. მოზაიკური იატაკიანი ბაპტისტერიუმი, XIV ს. ვენეციური სიმაგრე და სხვ. ნაგებობანი. ბ-ში არის არქეოლ. ნაკრძალი.

**ბუთურაული,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში (ზამლეთის სოფსაბჭო), მდ. აჭარისწყლის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 800 *მ*, შუახევიდან 14 *კმ*. კამოს სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა. ბ-ში შემორჩენილია შუა საუკ. ხიდი.

**ბუი** (მონღ. ჩ უ ნ ძ ი ა), ჩინ. სახ. რესპუბლიკაში მცხოვრები ხალხი. ძირითადად ცხოვრობენ გუიჯოუს პროვ. სამხრ. ნაწილში, მცირე ჯგუფებად იუნანისა და გუანსის პროვინციების მომიჯნავე რ-ნებში, აგრეთვე ჩრდ. ვიეტნამში. რაოდ. დაახლ. 18 მლნ. კაცი (1970, შეფასება). ბ-ს წინაპრები ახ. წ. დასაწყისში გამოეყვნენ ძვ. ტაის ტომთა ლო-იუეს ჯგუფს. ენითა და კულტურით ენათესავებიან ჩრდ. ჭუანებს. ბ-ს ენა მიეკუთვნება ჭუან-დუნის ტაი ენებს. ბ-ს ნაწილი ანიმიზმის მიმდევარია, ნაწილი — კონფუციანიზმისა და დაოსიზმის. მთავარი საქმიანობა მიწათმოქმედება (უმთავრესად ბრინჯი). ბ-ს წინაპრები ჯერ კიდევ ახ. წ. მიჯნაზე გამოეყვნენ გუიჯოუს მომიჯნავე გუანსის რ-ნებში მცხოვრებ ტაი ტომების დანარჩენ ჯგუფს ლო-იუეს, ხოლო შემდგომში ჩრდ-ით იმ ადგილებში განსახლდნენ, სადაც ახლა ცხოვრობენ.

**ბუი,** ქალაქი რსფსრ კოსტრომის ოლქში, მდ. კოსტრომის ნაპირას, სარკინიგზო კვანძი დანილოვის, ვოლოგდისა და კიროვის ხაზებზე. 28 ათ. მცხ. (1974), განვითარებულია კვების მრეწველობა; ქიმ., ხე-ტყის სახერხი ქ-ნები, სამკერვალო, ავეჯის ფ-კები. სას.-სამ. ტექნიკუმი, მუს. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ბ. დაარსდა 1536.

**ბუიალსკი** ილია ვასილის ძე [26. VII (6. VIII). 1789, სოფ. ვორობიოვკა, ახლანდ. ჩერნიგოვის ოლქი, უკრ. სსრ,— 8 (20). XII. 1866, პეტერბურგი], რუსი ანატომი და ქირურგი. ტოპოგრ. ანატ. და ინდივიდ. ცვალებადობის მოძღვრების ფუძემდებელი რუსეთში. 1814 დაამთავრა პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემია, 1821-იდან პროფესორად იყო იქვე. 1831-იდან ასწავლიდა პლასტ. ანატომიას პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში, სადაც 1842 აკადემიკოსად აირჩიეს. შექმნა „ანატომიურ-ქირურგიული ტაბულები“, რ-იც მრავალ უცხო ენაზეა თარგმნილი. გააუმჯობესა ქირურგ. ინსტრუმენტები (შპრიცი, ტურნიკეტი, ფითხი). ერთ-ერთმა პირველმა გამოიყენა რუსეთში ნარკოზი, სისხლის გადასხმა, ანტისეპტიკური საშუალებები. დაამუშავა დაბალზამების წესი და ანატ. მასალის გაყინვით დამუშავების მეთოდი.



ბუზარასებრნი: 1—ირმის ბუზარა (Lipoptera cervi). მამალი; 2—დედალი; 3—ბუზარა (Lynchia maura); 4—ცხვრის ბუზარა (Melophagus ovinus).







ბუზები: 1—ხარის მაწუხელა (Tabanus bovinus); 2—ჩვეულებრივი წვიმელა (Chrysozoma pluvialis); 3—ჩვეულებრივი ოქროთვალა (Chrysops caecutiens).


ფ. ბუზონი.

*ლიტ.*: Маргорин Е. М., Илья Буяльский, М., 1948.

**ბუიდები,** ბ უ ვ ე ი დ ე ბ ი, დინასტია და ფეოდ. სახელმწიფო ახლო და შუა აღმოსავლეთში 935—1055. დააარსეს ზიარიდების დინასტიის (928—1045) მხედართმთავრებმა — ძმებმა ალი, ჰასან და აჰმად ბუიდებმა. 935-თვის მათ დაიპყრეს ჰამადანი, რეი, ისპაანი, ქერმანი, ხუზისტანი, ფარსი, 945 კი დაიკავეს ბაღდადი და ბოლო მოუღეს აბასიანთა ხალიფის პოლიტ. ძალაუფლებას (ხალიფას მხოლოდ სას. ძალაუფლება შერჩა). ბ. ფორმალურად ხალიფის ქვეშევრდომებად სცნობდნენ თავს (იწოდებოდნენ მხოლოდ ამირთამირებად), ფაქტობრივად კი დამოუკიდებლად მართავდნენ სახელმწიფოს. განსაკუთრებით გაძლიერდა ბ-ის სახელმწიფო აჰუდ ალ-დოულე ფენა ხოსროვის მმართველობის დროს (949—983). მან გააერთიანა სახელმწიფო, გაავრცელა მისი გავლენა არაბეთზე (ომანი, იემენი) და შაჰინ-შაჰის ტიტული მიიღო (977). მის დროს გაფართოვდა სარწყავი სისტემა, ჩატარდა სამშენებლო სამუშაოები ბ-ის დედაქალაქ შირაზში, ბაღდადში და სხვა ქალაქებში. აჰუდ ალ-დოულე მფარველობდა მეცნიერებასა და ხელოვნებას. X ს. ბოლოსა და XI ს. დასაწყისისათვის ფეოდ. დაქუცმაცებულობამ და შინაომებმა დაასუსტა ბ-ის სახელმწიფო. 1029 მაჰმუდ ღაზნეველმა დაიპყრო მისი აღმ. ნაწილი — რეი, ჰამადანი და ისპაანი. ბ-ის სახელმწიფოს 1055 ბოლო მოუღეს თურქ-სელჩუკებმა.


უ. ბუინაქსკი.

**ბუინაქსკი** ულუბი დანიალის ძე [27. VIII (8. IX). 1890, სოფ. ულუ-ბუინაკი,— 16. VIII. 1919, სადგ. შამხალთან ახლოს], დაღესტანში საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი. კომპარტიის წევრი 1916-იდან. 1917 თებ. რევ. შემდეგ პარტ. მუშაობას ეწეოდა მოსკოვში, შემდეგ დაღესტანში, სადაც 1918 ნოემბ. სათავეში ჩაუდგა პეტროვსკ-პორტის (ახლანდ. მაჰაჩყალა) სამხ. რევკომს, შემდეგ — დაღესტნის საოლქო სამხ. რევკომს. დაღესტანში საბჭ. ხელისუფლების დროებით დამარცხების შემდეგ წავიდა ასტრახანში. 1919 თებ. დაბრუნდა დაღესტანში და მონაწილეობა მიიღო რკპ (ბ) იატაკქვეშა საოლქო კომიტეტის, დაღესტნის სამხ. საბჭოს და წითელი არმიის მებრძოლი რაზმების შექმნაში. კონტრრევ. „მთიელთა მთავრობამ" 1919 წ. 13 მაისს საოლქო კომიტეტის ყველა წევრი, მ. შ. ბ., დააპატიმრა, გადასცა სამხ.-შარიათის სასამართლოს და დახვრიტა. ბ-ს პატივსაცემად ქ. თემირ-ხან-შურას 1922 ბუინაქსკი ეწოდა.

**ბუინაქსკი** (1922-მდე — თ ე მ ი რ-ხ ა ნ-შ უ რ ა), ქალაქი დაღ. ასსრ-ში, კავკასიონის მთისწინეთში, მდ. შურა-ოზენის ნაპირზე. არმავირ—ბაქოს ხაზის სარკინიგზო ტოტის ბოლო სადგური. 42 ათ. მცხ. (1974). საკონსერვო და ტყავფეხსაცმლის კომბინატები, სალტეების სარემონტო ქ-ნა, ტრიკოტაჟის ფ-კა და სხვ. სას.-სამ. და კოოპ. ტექნიკუმები, 3 პედ. და ერთი სამედ. სასწავლებელი, ისტ.-რევ. მუზეუმი, დრამ. თეატრი. ბ. დაარსდა 1834, ქალაქია 1866-იდან, სახელი ეწოდა უ. *ბუინაქსკის* პატივსაცემად. 1970 ბ. მიწისძვრამ დააზიანა.

**ბუინიცკი** იგნატ ტერენტის ძე [10 (22). VIII. 1861, პოლივაჩი, ახლანდ. გლუბოკოეს რ-ნი, ვიტებსკის ოლქი, — 9(22). IX. 1917, მოლოდეჩნოსთან], ბელორ. მსახიობი, თეატრ. მოღვაწე, ბელორ. პროფ. თეატრის ფუძემდებელი. მუშაობდა თავის სოფელ პოლივაჩში მიწისმზომლად. 1907 სცენისმოყვარეთა ძალებით შექმნა თეატრი, რ-საც „პირველი ბელორუსული დასი, ანუ იგნატ ბუინიცკის დასი" ეწოდა. 1909—10 სპექტაკლებს მართავდა ბელორ. სოფლებსა და ქალაქებში. 1911 ეწვია პეტერბურგს, 1913 — ვარშავას. თეატრის რეპერტუარში იყო კ. კაგანეცის, მ. კროპივნიცკის, ა. ჩეხოვის და სხვ. პიესები. სპექტაკლებს ბ. უმთავრესად თვითონ დგამდა და მთავარ როლებსაც თვითონვე ასრულებდა. დემოკრ. იდეების პროპაგანდისათვის მთავრობამ ჯერ შეავიწროვა თეატრი, 1913 კი დახურა. ბ. იყო აგრეთვე „ბელორუსული დრამისა და კომედიის პირველი ამხანაგობის" (1917) ერთ-ერთი ორგანიზატორი.

*ლიტ.*: Няфёд У., Беларускі тэатр. Нарыс гісторыі, Мінск, 1959.

*ნ. შალუტაშვილი.*

**ბუკავუ** (Bukavu), ქალაქი ზაირის რესპ. აღმ. ნაწილში. კივუს პროვ. ადმ. ცენტრი. 60 ათ. მცხ. (1970). ნავსადგური კივუს ტბის სამხრ. ნაპირზე, საავტ. გზების კვანძი, აეროდრომი. ქინაქინის ქერქის, პირეტრუმის, ყავის პირველადი გადამუშავება. კვების (მ. შ. ლუდის) და საფეიქრო მრეწველობა, სამშენებლო მასალის წარმოება, გემთშეკეთება. ბ-ს მახლობლად აგებულია ჰესი. ტურიზმის ცენტრი.

**ბუკანიერები** (ფრანგ. boucaniers), XVII ს. ზღვის ყაჩაღები (მეკობრეები, *ფლიბუსტიერები*), რ-ებიც ვესტ-ინდ. კ-ებზე იყვნენ დამკვიდრებულნი და თავს ესხმოდნენ ესპ. ამერიკულ კოლონიებს, ესპ. და სხვა ქვეყნების სავაჭრო გემებს.

**ბუკარამანგა** (Bucaramanga), ქალაქი ჩრდ.-აღმ. კოლუმბიაში, აღმ. კორდილიერებში. სანტანდერის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 324 ათ. მცხ. (1972). რკინიგზით უკავშირდება მდ. მაგდალენის ხეობას. ბ. ყავისა და თამბაქოს მწარმოებელი რ-ნის ცენტრია. განვითარებულია კვების, (უმთავრესად თამბაქოს) და ცემენტის მრეწველობა. უნ-ტი. ბ. დაარსდა XVII ს. I ნახევარში.

**ბუკეტი** (ფრანგ. bouquet), ზოგიერთი პროდუქტის (ღვინის, კონიაკის, ჩაის, თამბაქოს) სხვადასხვა ხარისხისათვის დამახასიათებელი გემო და სურნელება.

**ბუკეფალი,** ბ უ ც ე ფ ა ლ ი (ბერძნ. Bukephalos — ხარის თავი), ალექსანდრე მაკედონელის საყვარელი ცხენი, რ-იც მან 15 წლისამ გახედნა. მოუკლეს ინდოეთში ლაშქრობის დროს. ალექსანდრემ დიდი პატივით დაასაფლავა ბ. და მის პატივსაცემად მდ. ჰიდასპესის დას. სანაპიროზე დააარსა ქ. ბუკეფალა (შესაძლებელია ახლანდ. პინდი).

**ბუკი,** ლითონის სასიგნალო ჩასაბერი საკრავი. დიდი ზომისაა. აქვს მკვეთრი და ძლიერი ხმა. ს.-ს. ორბელიანის განმარტებით, ბ. დიდი საყვირია. ქართ. წერილობით წყაროებში პირველად IX ს-ში იხსენიება. ბ-ს უკრავდნენ აღლუმებზე, ლაშქრობისას, სამეფო კარისა და საკულტო ცერემონიალების დროს; აგრეთვე თავდასხმის საშიშროების ან ომის დაწყების მაუწყებლად, საჭირბოროტო საკითხების გადაწყვეტის მიზნით ხალხის შესაკრებად. შემონახულია რაჭასა და სვანეთში.

*გ. ჩხიკვაძე.*


ა. კ. ბუკია.

**ბუკია** აკაკი კონსტანტინეს ძე (23. X. 1914, სოფ. ძველი აბასთუმანი, ზუგდიდის რ-ნი, — 25. XII. 1974, ზუგდიდი), საბჭ. კავშირის გმირი (24. III. 1945), პოლკოვნიკი. სკკპ წევრი 1942-იდან. 1936 დაამთავრა თბილ. საარტ. სასწავლებელი. 1938—39 მონაწილეობდა ხასანის ტბასთან და ხალხინ-გოლთან ბრძოლებში. დიდ სამამულო ომში იბრძოდა მოსკოვთან, ლენინგრადთან, გომელთან, ჩერნიგოვთან, ბელაია-ცერკოვთან და სხვ. მონაწილეობდა რუმინ., უნგრ., ავსტრ. განთავისუფლებისათვის ბრძოლებში. იყო ტანკსაწინაღო დივიზიონის, თვითმავალი საარტ. და სატანკო პოლკების მეთაური. ბუდაპეშტისა და ვენის განთავისუფლებისათვის ბრძოლებში გამოჩენილი მამაცობისა და პოლკის უნარიანი ხელმძღვანელობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. ჰიტლერული გერმ. დამარცხების შემდეგ ბ-მ მონაწილეობა მიიღო იაპონელთა კვანტუნის არმიის განადგურებაში. 1951—54 იგი სწავლობდა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემიაში. 1954-იდან თადარიგში გავიდა. 1961 დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი. 1958-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა სხვადასხვა სამეურნეო თანამდებობაზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.


ა. ი. ბუკია.

**ბუკია** ალექსანდრე იონას ძე (დ. 17. V. 1906, ქუთაისი,—15. XI. 1976, თბილისი), ქართვ. საბჭ. კომპოზიტორი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1966). სკკპ წევრი 1951-იდან. 1932 დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვატორია (კომპოზიციის კლასი, პროფესორები ს. ბარხუდარიანი, მ. ბაგრინოვსკი და ი. ტუსკია). ამავე წლიდან მუშაობა დაიწყო საქ. სსრ რადიოკომიტეტში სამუსიკო განყ-ბის უფროსად. 1972-იდან საქართვ. ტელევიზიისა და რადიომაუწყებლობის სახელმწ. კომიტეტის მუს. კონსულტანტია, 1948—1973 საქართვ. მუსფონდის გამგეობის თავ-რე.

ბ-ს მნიშვნელოვანი ნაწარმოებია საბავშვო ოპერა „დაუპატიჟებელი სტუმრები" (1949, ლიბრეტო ლ. ესაკიასი და დ. გაჩეჩილაძისა, დაიდგა თბილისში, 1950; ახ. რედაქციით „ყვავილთა სამყაროში" დაიდგა 1969). 1952 გაკეთდა ოპერის რადიომონტაჟი რუს. ენაზე (მოსკოვი), 1961 ოპერა დაიდგა გდრ-ის ქ. აიზენჰიუტენშტადტში (კლავირი, 1961). ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე ჰეროიკულ-დრამ. ოპერა „არსენა" (ლიბრეტო დ. გაჩეჩილაძისა და ს. ზაქარიაძისა, 1958), საბავშვო ოპერა-ზღაპარი „სამი მჭედელი" (1967), სიმფონია (B-dur, 1947), სიმღერები, რომანსები და სხვ. დაჯილდოებულია ორი ორდენით.

**ბუკინისტი** (ფრანგ. bouquiniste<bouquin — ძველებური წიგნი), ნახმარი ან ძველი, ჩვეულებრივ, იშვიათი წიგნით მოვაჭრე. ბ.-ა ნ ტ ი კ ვ ა რ ი — ძველ იშვიათ გამოცემათა მცოდნე (იხ. აგრეთვე *ბიბლიოფილია*).


ბუკიოტი

**ბუკიოტი** (Aegolius funereus), მ ი კ ი ო ტ ი, ო მ ი დ ი, ფრინველი ბუსნაირთა რიგისა. გავრცელებულია შუა და ჩრდ. ევროპაში, აზიაში — ურალიდან კამჩატკისა და კურილის კ-ებამდე, ამიერკავკასიაში, ჩრდ. ამერიკაში. საქართველოში ბინადრობს მთის წიწვოვანსა და შერეულ ტყეებში. ვერტიკალურად აღწევს ზ. დ. 1200 *მ*-მდე. აპრილში დებს 4—6 კვერცხს. კრუხობა 1 თვემდე გრძელდება. მორუხომოყავისფრო ზურგზე თეთრი ლაქები აქვს. მუცელი ღია ფერისა და მუქი ზოლები გასდევს; თვალები და ნისკარტი ყვითელია, ფეხის თითები ბრჭყალებამდე შებუმბლულია. „სახის დისკო" სრული და მრგვალია. სასარგებლო ფრინველია. იკვებება მღრღნელებით, იშვიათად წვრილი ბეღურასნაირი ფრინველებით.

*რ. ჟორდანია.*

**ბუკისციხე,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში, მდ. სუფსის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., იანეული). ზ. დ. 200 *მ*, ჩოხატაურიდან 6 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 24 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მევენახეობა). ხე-ტყის სახერხი ქ-ნა, საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ბ-ის მიდამოებში (ე. წ. გურიის ტბასთან) ადამიანი ჯერ კიდევ გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში დასახლებულა. ანტ. ხანაში აქ უკვე ქალაქური ტიპის დასახლ. ყოფილა (აღმოჩენილია გათლილი კვადრებით ნაგები გალავნის ნაშთები). შემორჩენილია ადრინდ. ფეოდ. ხანის ციხის ნანგრევები. ციხე გურიის რუსეთთან შეერთებამდე (1811) ასრულებდა თავის დანიშნულებას, კონტროლს უწევდა იმერეთიდან და მესხეთიდან შავი ზღვისაკენ მიმავალ გზებს.

**ბუკნა,** კ ვ ი რ ტ ი ს ჭ ი ა (Theresia ampelophaga), პეპელა ჭრელურასებრთა ოჯახისა. ფრთების შლილი 22—25 *მმ*, მუქი ყავისფერია, ლითონისებრი ბზინ-

ვარება დაჭკრავს. სსრკ-ში გავრცელებულია ყირიმის სამხრ. სანაპიროზე, კრასნოდარის მხარეში, დაღესტანსა და დას. საქართველოში (აღმ. საქართველოში მცირე რაოდენობითაა). ბ. აზიანებს ვაზს. გამოზამთრებული მუხლუხი გაზაფხულზე იკვებება მცენარის კვირტებითა და ფოთლებით, ივნისში ჭუპრდება. ივლ. დასაწყისში პეპელა ფოთლის ქვედა მხარეზე გროვებად დებს კვერცხებს. მუხლუხები დაჩონჩხავენ ფოთოლს ქვედა მხრიდან. ძლიერი დაზიანებისას ვაზი სუსტდება და ხმება. ბ. წელიწადში ერთ თაობას იძლევა. დას. საქართველოში გვხვდება მეორე თაობის პეპლებიც. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ვაზის გაშენება შპალერზე, ნიადაგის სწორად დამუშავება, *ინსექტიციდების* გამოყენება.

**ბუკნარი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში (ჩაქვის სადაბო საბჭო), შავი ზღვის სანაპიროზე. რკინიგზის ბაქანი, ზ. დ. 25 *მ*, ქობულეთიდან 11 *კმ*. ღვინის (ხილ-კენკრის) ქ-ნა. ციტისტრის დეკორ. მცენარეთა სახელმწ. სანერგე. საშ. სკოლა ჩაქვში (1 *კმ*). კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბუკნარი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (ქვენობანის სოფსაბჭო), მდ. სუფსის მარცხ. მხარეს ზ. დ. 120 *მ*, ჩოხატაურიდან 12 *კმ*, მახარაძიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 *კმ*. ს. კიროვის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი, აფთიაქი.

**ბუკნაჭოტი** (Glaucidium passerinum), ფრინველი ბუსნაირთა რიგისა. სსრკ-ის ფაუნის ბუსნაირთა შორის ყველაზე პატარა ზომისაა. სხეულის სიგრძე 17 *სმ*-მდეა, წონა 56—78 *გ*. მურა ფერის ზურგი მოფენილია წვრილი თეთრი ხალებით, თეთრ მუცელზე გასდევს სიგრძივი, ხოლო გვერდებზე განივი შავი ზოლები. ბინადრობს ევრ. და ჩრდ. აზიის წიწვოვან და შერეულ ტყეებში. ბუდეს იკეთებს ფუღუროში. იკვებება მღრღნელებით, მწერებითა და ზოგჯერ ბეღურასნაირთა რიგის ფრინველებითაც.

**ბუკოვი** ემილიან ნესტორის ძე [დ. 26. VII (8. VIII). 1909, ნოვაია-კილია, სამხრ. ბესარაბიაში], მოლდ. საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1950-იდან. მონაწილეობდა არალეგალურ რევ. მუშაობაში. სოც. კრიტიციზმის და რევ. სულისკვეთება ახასიათებს მის ლექსთა კრებულებს: „შრომა გაჩაღდა" (1932), „მზის სიტყვა" (1937), „ჩინეთი" (1938). მოლდ. სსრ-ის შექმნის შემდეგ (1940) ბ-ის პოეზიის მთავარი თემა გახდა ახ. ცხოვრება, სოციალ. მშენებლობა. აღსანიშნავია მისი ლექსების კრებულები: „გაზაფხული დნესტრზე" (1944), „ჩემო მხარევ" (1947), „მაღლდებიან სართულები" (1952), რომანი ლექსად „ქალაქი რეუტი" (1956), მოთხრობათა კრებ. „გულის ნაპერწკლები" (1965), პოემა „ახალგაზრდობის სიმღერა" (1969), რომანი „მაგისტრალი" (1969), ზღაპარი ლექსად „ანდრიეში" და სხვ.; ლექსებისა და პოემების კრებულისათვის „დღევანდელი და ხვალინდელი დღე" 1966 მიენიჭა მოლდ. სსრ სახელმწ. პრემია. სსრკ II—III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 2 სხვა ორდენით.

*თხზ*.: ანდრიეში, თბ., 1968; Избр. стихи и поэмы, М., 1960.

**ბუკოვინა,** ჩერნოვიცისა (უკრ. სსრ) და სუჩავის (რუმინ.) ოლქების ტერიტორიის ისტ. სახელწოდება (სახელწ. მიიღო წიფლის ტყეებიდან: Бук — წიფელი).

ჩ რ დ. ბ უ კ ო ვ ი ნ ა I ათასწლეულში დასახლებული იყო აღმ. სლავური ტომებით—ტივერებითა და თეთრი ხორვატებით. ახლა უმეტესად უკრაინელები და რუსები ცხოვრობენ. X—XII სს-ში შედიოდა კიევის რუს. შემადგენლობაში, XIII ს. და XIV ს. I ნახევარში გალიჩ-ვოლინის სამთავროში, XIV—XV სს-ში მოლდ. სამთავროში. XVI ს. დასაწყისიდან 1774-მდე ოსმ. ხელთ იყო. შემდგომ, 1918-მდე ავსტრია-უნგრეთს ეკუთვნოდა. 1812 ბუქარესტის ხელშეკრულების თანახმად ჩრდ. ბ-ის ნაწილი რუსეთს გადაეცა. დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამ ჩრდ. ბ-ც მოიცვა. 1918 წ. 3 ნოემბ. ბ-ის სახ. ვეჩემ გადაწყვიტა ჩრდ. ბ. საბჭ. უკრაინისათვის შეერთებინა. 1918 ნოემბ. ჩრდ. ბ. რუმინ. ჯარებმა დაიკავეს. 1940 რუმინეთთან ხელშეკრულებით სსრკ-ს დაუბრუნდა და უკრ. სსრ შემადგენლობაში შევიდა. მის ტერიტორიაზე შეიქმნა ჩერნოვიცის ოლქი. დიდი სამამულო ომის დროს ჩრდ. ბ-ის ტერიტორიაზე მოქმედებდა იატაკქვეშა პარტიული და კომკავშირული ორგანიზაციები, პარტიზ. რაზმები. საბჭ. არმიამ 1944 მარტ-აპრილში გაათავისუფლა.

ს ა მ ხ რ. ბ უ კ ო ვ ი ნ ა უძველეს დროში დასახლებული იყო ვლახელებითა და სლავებით. ამჟამად უმთავრესად რუმინელები ცხოვრობენ. XII—XIII სს-ში გალიჩ-ვოლინის, XIV—XV სს-ში მოლდ. სამთავროში შედიოდა. XVI ს-იდან ოსმალეთი დაეუფლა, 1774—1918-ში ავსტრია-უნგრეთს ეკუთვნოდა. 1918 რუმინ. შემადგენლობაში შევიდა. საბჭ. არმიამ სამხრ. ბ. 1944 გაათავისუფლა.

**ბუკოვსკი** ლევ ვლადიმერის ძე [დ. 30. V (12. VI). 1910, რიგა], ლატვიელი საბჭ. მოქანდაკე. სწავლობდა ლატვ. უნ-ტის არქიტ. ფაკ-ტზე რიგაში (1932 — 39). შექმნა ჰეროიკული და ექსპრესიული ძეგლები: გმირ კომკავშირელებს — რაინისის სასაფლაოზე (გრანიტი, 1954), 1905 რევოლუციის მებრძოლებს — მატისის სასაფლაოზე (გრანიტი, 1956—59, არქიტექტორები ა. ბირზენიექსი და ო. ზაკამენისი — ორივე რიგაში); ავტორია ფაშისტური ტერორის მსხვერპლთა ხსოვნის მემორიალური ანსამბლისა სალასპილსში (ცემენტი, 1961—67, თანაავტორებთან ერთად; ლენინური პრემია, 1970); დაზგური კომპოზიციებისა („ყამირზე", 1954 — 55; „სამოქალაქო ომის გმირები ე. ბერგი და ა. ჟელეზნიაკი", 1957, ორივე ბრინჯაო, ლატვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, რიგა) და პორტრეტებისა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ბუკოლიკა,** ბ უ კ ო ლ ი კ უ რ ი პ ო ე ზ ი ა (ბერძნ. bukolos — მწყემსი), ანტიკური პოეზიის ჟანრი. ბ-ის თემაა ბუნება, სოფლური ყოფის სიამენი, მწყემსთა, მიწის მუშაკთა ლაღი ცხოვრება. ახასიათებს უბრალოება, სიმსუბუქე, უშუალობა. პირველი ბ-ები მწყემსთა ზეპირსიტყვიერებისა და სიმღერების საფუძველზე თეოკრიტემ შექმნა. ბ-ის სახეებია *იდილია* და *ეკლოგა*. დროთა განმავლობაში ბ-ს სხვა თემებიც შეერია. მაგ., ვერგილიუსის ეკლოგებში ჭარბობს პოლიტ. მოტივები. ბუკოლიკური განწყობილებანი ანტ. პროზაშიც აისახა (*ლონგე*). რენესანსის ეპოქაში სხვა ანტ. ჟანრებთან ერთად ბ-ც აღორძინდა (იხ. *პასტორალი*).

**ბულა** (ლათ. bulla — ბურთულა), ძვ. რომში—მედალიონი, რ-საც ყელზე ატარებდნენ დიდგვაროვანთა და თავისუფალ მოქალაქეთა შვილები მოწიფულობის ასაკამდე; შუა საუკუნეებში — შეკიდული ბეჭედი, რ-ითაც მოწმდებოდა სახელმწ. და საეკლ. ხასიათის სიგელები, აქტები და სხვ. საბუთები. შემდეგ ეს სახელი გავრცელდა თვით ამ საბუთებზეც. ბ., ჩვეულებრივ, ეწოდებოდა რომის პაპის განსაკუთრებული მნიშვნელობის ეპისტოლეებს.

ბ. წარმოადგენდა პლასტ. ლითონის (ჩვეულებრივ, ტყვია) ან სხვა მასალის (მაგ., ცვილის) მრგვალ ფირფიტას, რ-ის ორივე ზედაპირზე საგანგებო ხელსაწყოთი გამოსახულებები იყო დაჭდეული. რომის პაპის ბ-ის შუბლზე გამოსახული იყო პეტრე და პავლე მოციქულთა თავები, ზურგზე კი პაპის სახელი და სიტყვები: „უფლის მონათა მონა" („Servus servorum Dei"). განსაკუთრებული მნიშვნელობის საბუთებს ოქროს ბ-ით ამკობდნენ და ბიზანტიაში მათ „ხრისობულოსი" (ოქრობეჭედი) ეწოდებოდა.

საქართველოში ბ-ის აღმოჩენის შემთხვევები იშვიათია. 1954 ბიჭვინთაში აღმოჩნდა VIII ს. ტყვიის ბ., რ-იც მიეკუთვნება აფხ. მფლობელ კონსტანტინე I-ს ან კონსტანტინე II-ს. მის შუბლზე მოთავსებულია ბერძნ. ზედწერილი „კონსტანტინოს", ხოლო ზურგზე — „აბასგიას" (ე. ი. „კონსტანტინე აბაზგი"). 1960 აქვე აღმოჩნდა ადრინდ. ფეოდ. ხანის მეორე ბ., რ-ის შუბლზე წმ. სოფიოს გამოსახულებაა, ხოლო ზურგზე ბერძნ. ზედწერილი „თეოდორე ეპისკოპუ" („თეოდორე ეპისკოპოსისა").

არქეოლოგიაში ბ. ეწოდება ნებისმიერი მასალის გუნდას, რ-ზედაც შერჩენილია საბეჭდავების ანაბეჭდი. ასეთი ბ. იხმარებოდა სანოვაგიანი ჭურჭლისა და სხვ. დასაბეჭდად. ძვ. წ. IV ათასწლეულის თიხის ბ. აღმოჩენილია *არუხლოს გორაზე*, ხოლო IV—VII სს. სასანური საბეჭდავების ანაბეჭდებიანი თიხის ბ. — *ურბნისში*. ბ-ებს სწავლობს *სფრაგისტიკა*.

*ლიტ*.: დ უ ნ დ უ ა გ., ვინ იყო თეოდორე ეპისკოპოსი?, «ძეგლის მეგობარი», 1973, № 33; ლ ე ქ ვ ი ნ ა ძ ე ვ., კონსტანტინე აფხაზის შეკიდული ბეჭედი, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1955, ტ. 16, № 5; ს ი ნ ა უ რ ი ძ ე მ., აღმოსავლეთ საქართველოს ადრეფეოდალური ხანის კერამიკა, კრ.: მასალები საქართველოს მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 1, თბ., 1966; Ч у б и н и ш в и л и Т. Н., К древней истории Южного Кавказа, [т.] 1, Тб., 1971. *გ. დუნდუა, ი. გაგოშიძე.*

**ბულავაიო** (Bulawayo), ქალაქი სამხრ. როდეზიაში, ბულავაიოს პროვ. ადმ. ცენტრი. 307 ათ. მცხ. (1973), მ. შ. 3/4 აფრიკელია. სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი, სარკინიგზო კვანძი, საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. სას.-სამ. მანქანების, სალტეების სარემონტო, ცემენტის, ფერადი ლითონების დასამუშ., ფოლადსადნობი საწარმოები, რადიოქარხანა. კვების (მ. შ. შაქრის რაფინადის ქ-ნა), საფეიქრო მრეწველობა. ვაჭრობენ ხორცისა და რძის პროდუქტებით. ტექ. კოლეჯი. სამხრ. როდეზიის მუზეუმი.

**ბულავინი** კონდრატი ათანასეს ძე [დაახლ. 1660 — 7 (18). VII. 1708], ანტიფეოდ. აჯანყების (იხ. *ბულავინის აჯანყება 1707—09*) წინამძღოლი რუსეთში. დონელი კაზაკი, სტანიცა ტრიოხიზბიანსკაიის ატამანის შვილი. მონაწილეობდა ყირიმელ თათართა წინააღმდეგ ლაშქრობებში, არჩეული იყო ლაშქრობის ატამანად; შემდგომში იყო ბახმუტის მარილის სარეწების ატამანი. 1705 ბ-მა გადაწვა ბახმუტის მარილსახდელები. 1707 ოქტ-ში სათავეში ჩაუდგა აჯანყებულ კაზაკთა რაზმებს. ოფიც. ვერსიით, თითქოსდა ალყაში მოქცეულმა, იმედგადაწურულმა ბ-მა თავი მოიკლა: სინამდვილეში კი იგი ჩერკასკის ბობოლა კაზაკებმა მოკლეს.

*ლიტ*.: ნ ა კ ა შ ი ძ ე ნ., დონი კაცს არ უღალატებს, თბ., 1967; З а д о н с к и й Н. А., К. Булавин, М., 1959.

**ბულავინის აჯანყება 1707—09,** ანტიფეოდ. გლეხურ-კაზაკური მოძრაობა რუსეთში. სახელწ. მიიღო კ. *ბულავინის* სახელიდან. მოძრაობის მთავარი ძალა კაზაკად გაქცეული გლეხობა იყო. აქტიურად მონაწილეობდა რაბათის მოსახლ. და ჩაგრული ხალხები — თათრები, მორდველები და სხვ.; აჯანყების უშუალო მიზეზი გახდა გაქცეულ გლეხთა მოსაძებნად და დასაბრუნებლად დონზე გაგზავნილი თავად ი. დოლგორუკის დამსჯელი რაზმის მოქმედება. 1707 წ. 9 ოქტ. ღამით 200-ზე მეტმა კაზაკმა ბულავინის მეთაურობით ქ. შულგინთან გაანადგურა დამსჯელთა ნაწილი. აჯანყება სწრაფად მოედო დონის ზემო დინების დასახლებებს. აჯანყებულთა წინააღმდეგ ბობოლა





ბუკნა: 1—კვერცხი; 2—მატლი.





ბულა. კონსტანტინე აფხაზის შეკიდული ბეჭედი. ბიჭვინთა. VIII ს. ზემოთ—შუბლი, ქვემოთ—ზურგი. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ისტორიის, არქეოლოგიის და ეთნოგრაფიის ინსტიტუტი.



ბულბული.



სამხრეთული ბულბული (Luscinia megarhynchos).

კაზაკებისა და ყალმუხების რაზმები გაგზავნეს. მდ. აიდართან ბრძოლაში აჯანყებულები დამარცხდნენ, ბულავინი რამდენიმე თანამებრძოლთან ერთად ზაპოროჟიეს სეჩში გაიქცა. 1707 ბოლოს დაიწყო ბ. ა-ის მეორე ეტაპი. აჯანყება სწრაფად გავრცელდა ვერხნი-ლომოვისა და ნიჟნი-ლომოვის მაზრებში, მარცხ. ნაპირისა და სლობოდის უკრაინაში. 1708 წ. 9 აპრ. მდ. ლისკოვატკასთან ბრძოლაში ბულავინმა დაამარცხა ატამანი ლ. მაქსიმოვი. 1 მაისს დონის კაზაკთა ადმ. ცენტრ ჩერკასკში აჯანყება დაიწყო და ქალაქი უბრძოლველად ჩაბარდა აჯანყებულებს. მაქსიმოვი და 5 სტარშინა სიკვდილით დასაჯეს. მათი ქონება და ეკლესიის ხაზინა აჯანყებულებს გაუნაწილეს, პურზე დაბალი ფასი დააწესეს. 9 მაისს ბულავინი დონის კაზაკთა ჯარის ატამანად აირჩიეს. იგი მოსკოვზე სალაშქროდ ემზადებოდა და ცდილობდა მიემხრო ზაპოროჟიესა და ყუბანის კაზაკობა, რასკოლნიკები, ნოღაის ურდო. 1708 მაისში აჯანყებულებმა სარატოვს შეუტიეს, მაგრამ უშედეგოდ. 7 ივნ. ცარიცინი (ახლანდ. ვოლგოგრადი) აიღეს. ატამანების ს. დრანის, ნ. გოლის, ს. ბესპალის რაზმები ჩრდ. დონეცზე და სლობოდის უკრაინაში მოქმედებდნენ, მთავარი ძალები კი აზოვს მიადგნენ. აჯანყებულთა ძალების დაქუცმაცებამ გააადვილა მათი განადგურება. ბ. ა-ის ჩასახშობად შეიქმნა 32-ათასიანი საგანგებო არმია ვ. დოლგორუკის მეთაურობით. 1708 წ. 30 ივნ. და 2 ივლ. დრანისა და ბესპალის რაზმები დამარცხდნენ. 6 ივლ. მარცხით დამთავრდა აზოვის აღების ცდაც. ბობოლა კაზაკები გაემიჯნენ აჯანყებას და 1708 წ. 7 ივლ. ჩერკასკში ღალატით მოკლეს ბულავინი. მიუხედავად ამისა, ცალკეული რაზმები 1709 დასაწყისამდე განაგრძობდნენ ბრძოლას. ბ. ა., რ-საც სტიქიური, ლოკალური ხასიათი ჰქონდა, სასტიკად ჩაახშეს. მისი ბევრი მონაწილე სიკვდილით დასაჯეს, გაქცეული ყმები მებატონეებს დაუბრუნეს, დონმა დაკარგა დამოუკიდებლობა. აჯანყებულთა ნაწილი ატამან ი. ნეკრასოვის მეთაურობით ჯერ ყუბანში წავიდა, 1740 კი ოსმალეთში გადასახლდა. 1962 მათი შთამომავლების დიდი ჯგუფი სსრკ-ში დაბრუნდა.

*ლიტ.*: Лебедев В. И., Булавинское восстание (1707—1708), М., 1967; Подъяпольская Е. П., Восстание Булавина 1707—1709, М., 1962.

**ბულაიიჩი** (Bulajić) ველკო (დ. 22. III. 1928), იუგოსლ. რეჟისორი. 1952-იდან მუშაობს კინოში. დადგა ფილმები: „უგანრიგო მატარებელი" (1959), „ომი" (1960), „მღელვარე ქალაქი" (1961), „ჩახედე მზის თვალს" (1966). 1963 გადაიღო დოკუმენტური ფილმი „სკოპლე 1963". მისი ყველაზე მნიშვნელოვანი ფილმებია „კოზარა" (1962) და „ნერეტვის ბრძოლა" (1969), რ-ებიც მიეძღვნა წინააღმდეგობის მოძრაობას იუგოსლავიაში. ბ-ის ბევრი ფილმი პრემირებულია ვენეციის საერთაშ. კინოფესტივალებზე და პულის ეროვნ. კინოფესტივალზე.

**ბულანჟე** იური დიმიტრის ძე [დ. 28. VII (10. VIII). 1911, მოსკოვი], საბჭ. გეოფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1966). მოსკ. გეოდ. ინ-ტის დამთავრების შემდეგ (1934) მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. დედამიწის ფიზიკის ინ-ტში (1956-იდან სექტორის გამგე). არის გეოდ. და გეოფიზ. საერთაშ. კავშირის გეოდ. ასოციაციის პრეზიდენტი (1971-იდან). სსრკ მეცნ. აკადემიასთან არსებული საუწყებათაშორისო გეოფიზ. კომიტეტის თავ-რის მოადგილე (1957-იდან). ძირითადი შრომები აქვს გრავიმეტრიის დარგში (სიმძიმის ძალის განსაზღვრის მეთოდები და დედამიწის ქერქის დეფორმაციები).

ბ-ს დიდი წვლილი მიუძღვის საქართველოში გრავიმეტრიული მეცნ. განვითარების საქმეში. საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტთან ერთად იგი იკვლევს კავკასიაში დედამიწის ქერქის თანამედროვე მოძრაობის პრობლემებს. ბ-მ დიდი მუშაობა გასწია ამ ინ-ტში სამეცნიერო კადრების მომზადებისა და დედამიწის ქერქის მიმოქცევითი მიწისქვეშა ლაბორ. შესაქმნელად. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

*თხზ.*: По поводу изучения современных движений земной коры на стационарных полигонах, წგნ.: Современное движение земной коры, № 2, Тарту, 1965; Формулы для вычисления ошибок гравиметрической связи двух пунктов при многократных измерениях, выполненных группой гравиметров, «Известия АН СССР. Серия геофизическая», 1956, № 7.

**ბულანჟე** (Boulanger) ჟორჟ ერნსტ (29. IV. 1837, რენი,—30. IX. 1891, იქსელი), ფრანგი გენერალი, პოლიტ. მოღვაწე, ავსტრია-იტალია-საფრ. ომის (1859), ინდოჩინეთში საფრ. კოლონ. ომის (1858 — 62) და საფრანგეთ-პრუსიის (1870 — 71) ომის მონაწილე. მონაწილეობდა პარიზის კომუნის (1871) ჩახშობაში. 1886—87 საფრ. სამხ. მინისტრი. 1887—89 მოხერხებულად გამოიყენა ნაციონალისტური დემაგოგია და სათავეში ჩაუდგა შოვინისტურ მოძრაობას (იხ. *ბულანჟიზმი*). მონარქისტებთან მისი ურთიერთობის გამომჟღავნების შემდეგ ბელგიაში გაიქცა, სადაც თავი მოიკლა.

**ბულანჟერიტი** [სახელი ეწოდა ფრანგი მინერალოგის ბულანჟეს (C. L. Boulanger) პატივსაცემად], სულფიდების და სულფომარილების კლასის მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Pb_5SB_4S_{11}$. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. რუხი ვერცხლისფერი, თითქმის რუხი ტყვიისფერია. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2,5—3, სიმკვრივე 6230 *კგ/მ*$^3$. ბ. ტყვიის მეორეხარისხოვანი მადანია. მისი საბადოებია იმიერბაიკალეთში, უკრაინაში; უცხოეთში — ჩეხოსლოვაკიაში, საფრანგეთში, შვეციაში, აშშ-ში.

**ბულანჟიზმი**, შოვინისტური მოძრაობა საფრანგეთში, გენ. ჟ. ე. *ბულანჟეს* მეთაურობით. წარმოიშვა XIX ს. 80-იან წლებში მესამე რესპუბლიკის პოლიტ. და ეკონ. კრიზისის ვითარებაში. გაბატონებული მსხვილი ბურჟ. პოლიტიკით ხალხის მასებისა და წვრილი ბურჟ. უკმაყოფილებას ბულანჟე იმისათვის იყენებდა, რომ საფრანგეთში სამხ. დიქტატურა დაემყარებინა. მის მთავარ დასაყრდენს წარმოადგენდნენ მონარქისტები (რ-ებთანაც მას ფარული კავშირი ჰქონდა), უკიდურესი ნაციონალისტები (რ-ებიც გერმ. წინააღმდეგ რევანშისტულ ომზე ოცნებობდნენ) და კლერიკალები. თავდაპირველად მოძრაობას ემხრობოდნენ რადიკალებიც. ბულანჟე შოვინისტურ-მილიტ. სიტყვებით გამოდიოდა, დემაგოგიურად მოითხოვდა კონსტ. გადასინჯვას და პარლამენტის დათხოვნას. ბ-მა ზენიტს მიაღწია 1888 ბოლოსა და 1889 დასაწყისში, როცა ბულანჟე და მისი მომხრეების მნიშვნელოვანი ნაწილი დეპუტატთა პალატაში აირჩიეს. მაგრამ ამ დროისათვის ამხილეს მისი კავშირი მონარქისტებთან და ბრალი დასდეს შეთქმულებაში სახელმწიფოებრივი უშიშროების წინააღმდეგ. ბულანჟეს ბელგიაში გაქცევის შემდეგ (1889) მოძრაობა თანდათანობით დაიშალა.

*რ. სიკინჭილაშვილი.*

**ბულანჩოსწვერი**, მთა კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, აბანოს უღელტეხილთან, მდ-ების თუშეთის ალაზნისა და სტორის შენაკადთა სათავეებში. სიმაღლე 3256 *მ*. აგებულია ქვედაიურული კვარციანი ქვიშაქვებითა და თიხაფიქლებით: აქვს კლდოვანი რელიეფი, განიცდის ინტენს. დენუდაციას. კალთები შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით.

*გ. დევდარიანი.*

**ბულაჩაური**, სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭოპორტის სოფსაბჭო), მდ. არაგვის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 640 *მ*, დუშეთიდან 18 *კმ*, მცხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 27 *კმ*. არაგვისპირის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი.

**ბულახოვსკი** ლეონიდ არსენის ძე [2 (14). IV. 1888, ხარკოვი, — 4. IV. 1961, კიევი], უკრ. საბჭ. ენათმეცნიერი. უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1939), სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1946). 1944-იდან იყო უკრ. სსრ მეცნ. აკად. ა. პოტებნიას სახ. ენათმეცნ. ინ-ტის დირექტორი.

ბულავინის აჯანყება 1707-1709 წწ.



ბ. იკვლევდა სლავ. ენათა აქცენტოლოგიის საკითხებს. მისი ძირითადი შრომები ეძღვნება რუს. და უკრ. ენათმეცნ. და სლავისტიკის პრობლემებს. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლით.

*თხზ.*: Український літературний наголос, 2 изд., К., 1947; Русский литературный язык первой половины XIX века, т. 1—2, 2 изд., М.—К., 1954—57; ენათმეცნიერების შესავალი, ნაწ. 2, თბ., 1955.

*ლიტ.*: Белодед И. К., Л. А. Булаховский, К., 1968.

**ბულბული** (შეარქვეს ოსტატური სიმღერის გამო; ნამდვ. გვარია მართუზა მეშადიროზა-ოღლუ მ ა მ ე დ ო ვ ი) (22. VI. 1897, ხანბეგი, ქ. შუშის მახლობლად, — 26. IX. 1961, ბაქო), აზერბ. საბჭ. მომღერალი (ლირ.-დრამ. ტენორი), მუსიკათმცოდნე-ფოლკლორისტი. სსრკ სახ. არტისტი (1938). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950). აზერბ. მუს. თეატრის ერთ-ერთი ფუძემდებელი. შემოქმედებითი მოღვაწეობა დაიწყო როგორც აზერბ. მუღამებისა და ხალხ. სიმღერების შემსრულებელმა — ჰანენდემ. 1920-იდან იყო აზერბ. სახელმწ. თეატრის (შემდეგში ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი) სოლისტი. 1927 დაამთავრა ბაქოს კონსერვატორია (ნ. სპერანსკის კლასი), რის შემდეგაც მიავლინეს მილანში (იტალია). მნიშვნელოვანი პარტიები: ქოროღლუ (ჰაჯიბეკოვის „ქოროღლუ"), აშუღ-ყარიბი (გლიერის „შაჰსენემი"), სარო (ტიგრანიანის „ანუში"), ჰერცოგი (ვერდის „რიგოლეტო"), კავარადოსი (პუჩინის „ტოსკა") და სხვ. გამოდიოდა აგრეთვე როგორც საკონცერტო მომღერალი. 1932-იდან იყო აზერბ. კონსერვ. პედაგოგი (1940-იდან პროფესორი). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.

**ბულბული,** ი ა დ ო ნ ი (Luscinia), ფრინველების გვარი ბელურასნაირთა ოჯახისა. სსრკ-ში გვხვდება 7 სახეობა; საქართველოში —2: ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ბ-ის სხეული 160 — 190 *მმ* სიგრძისაა, იწონის 25 გ-მდე. გავრცელებულია აღმ. ევროპასა და დას. ციმბირში. საქართველოში მხოლოდ მიმოფრენისას (აპრილ-მაისსა და აგვისტოში) გვხვდება. ს ა მ ხ რ ე თ-უ ლ ი ბ. მობუდარი გადამფრენი ფრინველია. გავრცელებულია დას. და სამხრ. ევროპაში, ჩრდ.-აღმ. აფრიკაში და წინა და შუა აზიაში. საქართველოშია აპრილიდან სექტემბრამდე. ბინადრობს ბუჩქნარში, წყაროების, მდ-ების ნაპირებზე, ტყისპირებში, მთის ფერდობებზე და ბაღებში; უყვარს წყლის სიახლოვე. მაისის ბოლოს დებს 4—5 კვერცხს, კრუხობა 2 კვირამდე გრძელდება. იკვებება მწერებით, იშვიათად კენკრით. ბ. საუკეთესო მგალობელი ფრინველია. *რ. ჟორდანია.*

**ბულბულისციხე,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ქვიშხეთის სოფსაბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. შოლას (მტკვრის მარცხ. შენაკადი) სათავეში. ზ. დ. 840 *მ*, ხაშურიდან 12,5 *კმ*, ლიხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ*. ქვიშხეთის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვიშხეთში (3,5 *კმ*). საფერშლო-სამეანო პუნქტი.

სოფლის სახელწ. ახალია და წარმოდგება სოფლის განაპირას მდგარი ციხის სახელიდან. სოფელს ადრე ციხისძირი ერქვა. ციხე გვიანდ. ფეოდ. ხანისაა, მდებარეობს ქვიშხეთიდან იმერეთში მიმავალ გზაზე. XVIII ს-ში აქ ქართლელ აბაშიძეთა ერთ-ერთი მთავარი რეზიდენცია იყო. ბ-ში შემორჩენილია კიდევ ერთი ძვ. სამოსახლო კომპლექსი. იგი შედგება ერთნავიანი ფერისცვალების ეკლესიის, ოთხკუთხა კოშკისა და სამეურნეო ნაგებობათა ნაშთებისაგან.

**ბულგაკოვი** მიხეილ ათანასეს ძე [3 (15). V. 1891, კიევი, — 10. III. 1940, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. დაამთავრა კიევის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. ლიტ. მოღვაწეობა 1919-იდან დაიწყო. 1919—20 ცხოვრობდა ვლადიკავკაზში. იყო თბილისში, ბათუმში. 1920 ვლადიკავკაზისა და ბათუმის გაზეთებში იბეჭდებოდა მისი ფელეტონები. 1921-იდან ცხოვრობდა მოსკოვში. სატირული მოთხრობების პირველი კრებ. „ეშმაკიადა" 1925 გამოაქვეყნა. იმავე წელს დაწერა რომანი „თეთრი გვარდია", რ-შიც აისახა რევ. დროს რუს. ინტელიგენციის ბედი და თეთრი არმიის განწირულება. ამ რომანის საფუძველზე ბ-მა შექმნა პიესა „ტურბინთა დღეები", რ-იც პირველად 1926 დადგა მოსკ. სამხატვრო თეატრმა; იგი წლების მანძილზე შედიოდა მრავალი საბჭ. თეატრის რეპერტუარში (1955 დაიდგა თბილ. გრიბოედოვის სახ. დრამ. თეატრში). ბ-ს ეკუთვნის აგრეთვე პიესები „ზოიას ბინა" (1926; 1928 დაიდგა თბილ. რუს. დრამ. თეატრში), „რბოლა" (1926—28; ამავე სახელწოდების ფილმი, 1971), „მეწამული კუნძული" (1928), ისტ.-ბიოგრ. პიესები მოლიერის („ფარისეველთა შეთქმულება", 1936; 1971 დაიდგა თბილ. რუსთაველის სახ. თეატრში), პუშკინის („უკანასკნელი დღეები", 1940) შესახებ და სხვ. ბ-ის პროზაული ნაწარმოებები მისი გარდაცვალებიდან მეოთხედი საუკუნის შემდეგ გამოქვეყნდა. მათგან აღსანიშნავია დაუმთავრებელი „თეატრალური რომანი" (1965) და ფილოს. სატირულ-ფანტასტ. რომანი „ოსტატი და მარგარიტა" (1966—67). ბ-ს დაწერილი ჰქონია პიესა „ბათუმი", რ-იც ი. ბ. სტალინის ახალგაზრდობას ასახავდა. ბ-ის ინტერესთა სფერო მორალურ ეთიკურ პრობლემატიკას მოიცავს. მისი შემოქმედების ძირითადი თემაა პიროვნების პასუხისმგებლობა და მოვალეობა ხალხის, სამშობლოს წინაშე.

*თხზ.*: Драмы и комедии, М., 1965; Избр. проза, М., 1966; Автобиография, წგნ.: Советские писатели. Автобиографии, т. 3, М., 1966; ოსტატი და მარგარიტა, «ცისარტყელა», 1968—70, № 1—4.

*ლიტ.*: Ермолинский С., О Михаиле Булгакове, «Театр», 1966, № 9. *თ. იაკოვლევა.*

**ბულგაკოვი** სერგეი ნიკოლოზის ძე (16. VI. 1871, ლივნი, — 13. VII. 1944, პარიზი), რუსი ბურჟ. ეკონომისტი, ფილოსოფოსი და თეოლოგი. 1901—1918 პოლიტეკონომიის პროფესორი კიევსა და მოსკოვში. 1918-იდან სას. პირი, 1923-იდან ემიგრაციაში იყო, 1925-იდან ღვთისმეტყველების რუს. ინ-ტის (პარიზი) პროფესორი. თავდაპირველად *„ლეგალური მარქსიზმის"* მიმდევარი იყო და ამტკიცებდა, რომ მარქსის კაპიტალიზაციის თეორია მიუღებელია რუს. წვრილი სას.-სამ. წარმოებისათვის. ცდილობდა მარქსიზმის შერწყმას ი. კანტის კრიტ. გნოსეოლოგიასთან. ბოლოს დადგა რელიგ. ფილოს. და ქრისტიანობის პოზიციებზე. ილაშქრებდა მარქსიზმის, აგრეთვე პოზიტივიზმისა და ათეიზმის წინააღმდეგ. სოც.-პოლიტ. პრობლემების გადაჭრას ცდილობდა რელიგ. მეტაფიზიკის მეშვეობით. ამ პერიოდში განიცადა ფ. შელინგისა და ვ. სოლოვიოვის გავლენა. ბ-ის კონცეფცია ჩამოყალიბებულია წიგნში „ნათელი დაუღამებელი" (მ., 1917); მარქსისტებმა თავის დროზე გააკრიტიკეს ბ-ის შეხედულებები და პოლიტ. პოზიცია (იხ. ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., აგრარული საკითხი და „მარქსის კრიტიკოსები", თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5 და 13).

*თხზ.*: О богочеловечестве, ч. 1—3, Париж—Тал., 1933—45.

*ლიტ.*: История философии, т. 5, М., 1961.

**ბულგარები** ვ ო ლ გ ა - კ ა მ ი ს ა, თურქულენოვანი ტომები, ვოლგა-კამის ბულგარეთის (იხ. *ბულგარეთი ვოლგა-კამისა*) მოსახლ. ძირითადი ბირთვი. არქეოლ. მონაცემებით, ბ. შუა ვოლგაზე გადმოსახლებულან VII ს. II ნახევარში, დიდი ბულგარეთის (ასე ეწოდებოდა აზოვისპირეთში, დონსა და ყუბანს შუა VII ს-ში წარმოქმნილ სახელმწიფოს) დაცემის შემდეგ. ბ-მა ურთიერთობა დაამყარეს ფინ.-უნგრ. ენათა ოჯახში შემავალ ვოლგა-კამის ადგილ. ტომებთან და ძლიერი სამხ. ორგანიზაციის წყალობით მალე მოიპოვეს პოლიტ. ჰეგემონია, რასაც შედეგად მოჰყვა თურქ. ენების აქტ. გავრცელება შუა ვოლგაზე. ბ-მა მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს ადგილ. ტომების კონსოლიდაციაში, მათი ფეოდ. სახელმწიფოს შექმნაში. მათთანაა დაკავშირებული ჩუვაშების, ყაზანის თათრებისა და სხვ. წარმოშობა ვოლგისპირეთსა და კამისპირეთში.


მ. ბულგაკოვი.

**ბულგარეთი** (България), ბ უ ლ გ ა რ ე თ ი ს ს ა ხ ა ლ ხ ო რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (Народна република България).

### I. ზოგადი ცნობები

ბ.—სახელმწიფო სამხრ.-აღმ. ევროპაში, ბალკანეთის ნ.-კ. აღმ. ნაწილში. აღმ-ით აკრავს შავი ზღვა, ჩრდ-ით ესაზღვრება რუმინეთი, დას-ით — იუგოსლავია, სამხრ-ით — საბერძნეთი, სამხრ.-აღმ-ით — თურქეთი. ფართ. 111 ათ. *კმ*². მოსახლ. 8706 ათ. კაცი (1975). დედაქალაქი — სოფია. სახელმწ. ენა — ბულგარული. ეროვნ. დღესასწაული — 9 სექტ. — თავისუფლების დღე (1944). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული 1916-იდან (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეული — ლევი. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1976 იანვ.) 100 ლევი=76,92 მან.

ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 28 ოკრუგად.



ბულგარეთის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ბ. სოციალ. სახელმწიფო, სახალხო რესპუბლიკაა. მოქმედებს 1971 კონსტიტუცია. მთელი ხელისუფლება ეკუთვნის ქალაქისა და სოფლის მშრომელებს, რ-ებსაც სათავეში უდგას მუშათა კლასი. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი და ერთადერთი საკანონმდებლო ორგანოა ერთპალატიანი სახალხო კრება, რ-საც მოსახლ. ირჩევს საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების საფუძველზე ფარული კენჭისყრით 5 წლის ვადით. აქტ. საარჩევნო უფლება ენიჭება მოქალაქეებს 18 წლის ასაკიდან. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი მუდმივმოქმედი ორგანოა სახელმწ. საბჭო, რ-საც ირჩევს სახალხო კრება. სახელმწ. საბჭო ანგარიშვალდებულია სახ. კრების წინაშე. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა მინისტრთა საბჭო — მთავრობა, რ-საც ქმნის სახ. კრება. სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია საოკრუგო და სათემო (ქალაქისა და სოფლის) სახ. საბჭოები. მართლმსაჯულებას ახორციელებს უმაღლესი სასამართლო, საოკრუგო და სახალხო სასამართლოები.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. ბუნება

ბ. ზომიერ სარტყელში მდებარეობს. ქვეყნის ჩრდ. ნაწილი უკავია დუნაის ბორცვიან ვაკეს, რ-იც აღმ-ით დობრუჯის პლატოში გადადის. ვაკის სამხრ-ით სტარა-პლანინის (ბალკანეთის) მთებია (600—2000 *მ*), კიდევ უფრო სამხრ-ით სრედნა-გორის მთებია (1604 *მ*-მდე). ქვეყნის სამხრ. და სამხრ.-დას. მხარე უჭირავს რილის, პირინისა და როდოპის მთებს. რილისა და პირინის მთები ბალკანეთის ნ.-კ. უმაღლესი ნაწილია (მთები — მუსალა, 2925 *მ*; ვიხრენი, 2914 *მ*). როდოპის მთებსა და სრედნა-გორას შორის მდებარეობს ზემო თრაკიის დაბლობი. მნიშვნელოვანი სასარგებლო წიაღისეულია: ქვანახშირი, რკინის, ტყვია-თუთიისა და სპილენძის მადანი, ნავთობი,

**ბულგარეთი**

შინაარსი:

**ბულგარეთი**

დიდი ქალაქები

(ათასი მცხოვრები, 1973)

| | |
|---|---|
| პლოვდივი | 288 |
| ვარნა | 260 |
| რუსე | 167 |
| ბურგასი | 144 |
| სტარა-ზაგორა | 119 |

ქვამარილი, მინერ წყლები, სამშენებლო მასალა.

ბ-ის დიდი ნაწილის ჰავა ზომიერად კონტინენტურია, სამხრ-ით ხმელთაშუა ზღვის ჰავაში გადადის. იანვ. საშ. ტემპრა ბარში — 2-იდან 2,5°C-მდეა, მთაში — 10,8°C-მდე; ივლისისა, შესაბამისად, 25,1 და 5,1°C-მდე; ბარში წლიურად 450—600 *მმ* ნალექი მოდის, მთაში — 850 — 1300 *მმ*.

მდინარეთა ქსელი ხშირია (დუნაის ვაკის აღმ. ნაწილის გამოკლებით). ერთადერთი სანაოსნო მდინარეა დუნაი (შავი ზღვის აუზი). ეგეოსის ზღვის აუზის მდინარეებიდან ყველაზე წყალუხვია მარიცა, შემდეგ სტრუმა და მესტა. მდ-ები ჰიდროენერგიის დიდ მარაგს შეიცავენ, იყენებენ სარწყავად. ტბები ცოტაა. არის მრავალი მინერ. წყარო.

ქვეყნის ტერიტორიის დაახლ. 1/3 ტყეს უჭირავს, რ-ის მეტი წილი ფოთლოვანია (მუხა, რცხილა, აღმ. წიფელი). მდ-ების გასწვრივ ჭალის ტყეებია. ფართოფოთლოვან ტყეებს ზემოთ 1700—2000 *მ*-მდე წიწვნარია (ფიჭვი, ნაძვი, სოჭი). დუნაის ვაკეზე უმთავრესად შავმიწა და ტყის ნაცრისფერი გაეწრებული ნიადაგებია, სტარა-პლანინის სამხრ-ით —ყავისფერი და შავმიწისებრი, მთაში — ტყის ყომრალი, მთა-ტყის, მთა-მდელოს და ხირხატი, ჭალებში — ნაყოფიერი ალუვიური.

ბ-ის ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. ტყეში გვხვდება კეთილშობილი ირემი, ირემლაღი, შველი, არჩვი, გარეული ღორი; მთაში — ქრცვინი, სინდიოფალა, მაჩვი, მგელი, მელა, ევრ. კატა, ციყვი, რუხი კურდღელი, ძილგუდა, მღრღნელები; დუნაის ვაკეზე — თრია, ზაზუნა და სხვ. მდიდარია ფრინველთა ფაუნა, არის მრავალგვარი ქვეწარმავალი. ბ-ის შავი ზღვის სანაპირო ზოლში იჭერენ პელამიდას, სკუმბრიას, კეფალს, კამბალას, დუნაიში — ტარაღანას, ფარგას, კობრს.

## IV. მოსახლეობა

მოსახლ. ძირითადი ნაწილი ბულგარელები არიან. ცხოვრობენ აგრეთვე თურქები, ბოშები; დიდ ქ-ებში — სომხები, რუსები, ებრაელები, ბერძნები და სხვ. მორწმუნე ბულგარელები ძირითადად მართლმადიდებლები არიან, მცირე ჯგუფი — პროტესტანტი და კათოლიკეა. თურქები და ბოშების დიდი ნაწილი მუსლიმანები არიან.

მოსახლ. ბუნებრივი მატება წელიწადში 0,7—0,8%-ს შეადგენს. საშ. სიმჭიდროვე – 79 კაცი 1 $კმ^2$-ზე (1975); ზემო თრაკიის დაბლობზე და ჩრდ. ბ-ის ცენტრ. ნაწილში —100 კაცზე მეტი 1 $კმ^2$-ზე. მთელი თვითმოქმედი მოსახლ. 40,8% დასაქმებულია (1974) მრეწველობასა და მშენებლობაში, 30,1% — სოფ. მეურნ. და სატყეო მეურნეობაში, 6,2%—ტრანსპორტსა და კავშირგაბმულობაში, 7,5% — ვაჭრობასა და მომარაგებაში, 15% — არამწარმოებლურ სფეროში. სწრაფად იზრდება ქალაქის მოსახლეობა. უდიდესი ქალაქია სოფია (1,4 მლნ. მცხ., 1975).

## V. ისტორიული ნარკვევი

უძველესი დროიდან ბ-ის ტერიტორიაზე თრაკიელები სახლობდნენ. ძვ. წ. V ს-ში წარმოიშვა პირველი სახელმწიფო (ოდრისის სამეფო). ძვ. წ. I ს-თვის თრაკიის მიწაწყალი რომის იმპერიამ დაიმორჩილა. ამ ტერიტორიაზე შეიქმნა ორი რომაული პროვინცია: მიოზია (დაახლ. 15 წ.) და თრაკია (46 წ.). VI ს. დამდეგიდან ამ ტერიტორიაზე სლავი ტომები დასახლდნენ. VII ს. 70-იან წლებში სამხრ. ბესარაბიიდან შეიჭრნენ პროტობულგარები *ასპარუხის* წინამძღოლობით, რ-იც სათავეში ჩაუდგა სლავურ-ბულგ. სახელმწიფოს—ე. წ. ბულგარეთის პირველი სამეფო (680—1018). ბ-ის მთავრის *ბორის I-ის* დროს ქრისტიანობის სახელმწ. რელიგიად გამოცხადებამ (865) დააჩქარა სახელმწიფოს გასლავების პროცესი. 894 შემოიღეს ძმების *კირილეს* და *მეთოდეს* მიერ შექმნილი სლავ. დამწერლობა.

IX ს. დასასრულისათვის ბ-ში ჩამოყალიბდა ფეოდ. საზ.-ბის ძირითადი კლასები: ფეოდალები (ბოლიარობა, უმაღლესი სამღვდელოება) და დამოკიდებული გლეხები. მეფე პეტრეს მმართველობის (927—969) დროს ბ-ის სახელმწიფო დასუსტდა და გაიყო აღმ. და დას. ნაწილებად. X ს. I ნახევარში დაიწყო გლეხობის ძლიერი ანტიფეოდ. მოძრაობა — *ბოგომილობა*. 1018 ბ. ბიზანტიამ დაიპყრო (იხ. *დასავლეთ ბულგარეთის სამეფო*). ძმების პეტრესა და ასენის მეთაურობით ბიზანტ. წინააღმდეგ დაწყებული დიდი აჯანყების (1185—87) შედეგად დაემხო უცხოელთა ბატონობა და შეიქმნა ე. წ. ბულგარეთის მეორე სამეფო (1187—1396). განსაკუთრებით დიდ პოლიტ. და ეკონ. ძლიერებას მიაღწია ბ-მა მეფე *ივანე* ასენ II-ის დროს. XIII ს. II ნახევრიდან გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა (ბოგომილთა მოძრაობა, *ივაილოს აჯანყება 1277—1280* და სხვ.). დასუსტებული ბ. იძულებული იყო ხარკი ეძლია მონღოლებისათვის (ბათო-ყაენისათვის), ხოლო უფრო მოგვიანებით ეცნო ოქროს ურდოს მბრძანებლის *ნოღაის* (XIII ს. დასასრული — XIV ს. დასაწყისი) ბატონობა. ფეოდალთა სეპარატისტულ მისწრაფებათა შედეგად XIV ს. შუა წლებში ბ-ს ჩამოსცილდა ჩრდ.-აღმ. რ-ნები, XIV ს. დამლევს ბ. ოსმალებმა დაიპყრეს. XVI ს. II ნახევრიდან ოსმ. იმპერიის სამხ.-პოლიტ. დაქვეითებამ შექმნა პირობები ანტიოსმ. ბრძოლის აღმავლობისათვის. გავრცელდა ჰაიდუკობა (იხ. *ჰაიდუკები*), იფეთქა ანტიოსმ. აჯანყებებმა (ტირნოვოს აჯანყებანი 1598, 1686, ჩიპროვეცის აჯანყება 1688; კარპოშოვოს აჯანყება 1689). XIX ს-იდან სოფლად შეჭრილმა კაპიტალ. ურთიერთობამ ხელი შეუწყო გლეხობის ფენებად დაყოფას. იზრდება ეროვნ. თვითშეგნება. ეროვნ. რევ. იდეოლოგიის მოთავე იყო გ. *რაკოვსკი*. 1869 შექმნილმა ბ-ის რევ. ცენტრ. კომიტეტმა (რ-ის გამოჩენილი წევრები იყვნენ ვ. *ლევსკი* და ლ. *კარაველოვი*) და ადგილ. კომიტეტებმა დიდი მუშაობა გასწიეს საერთო ბულგ. ეროვნ.-განმათ. აჯანყების მოსამზადებლად. მიუხედავად ამისა, 1875 სტარო-ზაგორის აჯანყება და 1876 აპრ. აჯანყება (რ-შიც თავისი რაზმით მონაწილეობდა ბულგ. ხალხის ეროვნ. გმირი რევ. პოეტი ხ. *ბოტევი*) სასტიკად ჩაახშვეს. 1877—78 რუსეთ-ოსმ. ომში რუს. არმიის მოქმედებას თან ახლდა ბულგ. ხალხის შეიარაღებული ეროვნ.-განმათ. ბრძოლა. რუს. არმიის გამარჯვებამ 1877—78 ომში უზრუნველყო ბ-ის განთავისუფლება ოსმ. ბატონობისაგან. (იხ. *სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულება 1878*, *ბერლინის კონგრესი 1878*). 1879 ბ. სამთავროდ გამოცხადდა, ხოლო 1908 — სამეფოდ. 1877 — 78 ომმა ბოლო მოუღო ფეოდ. დამოკიდებულების სხვადასხვა ფორმებს, დააჩქარა ოსმ. ფეოდ. მიწათმფლობელობის ლიკვიდაცია და ამით ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის როლი ითამაშა. ბულგ. საზ-ბის სოც.-ეკონ. წყობილებაში მომხდარმა ცვლილებებმა გამოხატულება პოვეს *ტირნოვოს კონსტიტუციაში* (1879). XIX ს. 80-იან წწ. შუა ხანებიდან ბ-ში სოციალ. იდეების პროპაგანდა დაიწყო დ. *ბლაგოევმა*. 1891 შეიქმნა ბ-ის ს.-დ. პარტია (1894-იდან — ბ-ის მუშათა ს.-დ. პარტია). მუშათა კლასის ბრძოლაზე დიდ გავლენას ახდენდა ბ-ის მუშათა ს.-დ. პარტია ვიწრო სოციალისტებისა (ასე ეწოდებოდა ს.-დ. პარტიას 1903-იდან ოპორტუნისტებისაგან მისი გაწმენდის შემდეგ). 1908 წ. 22 სექტ. *ახალგაზრდა თურქების რევოლუციასთან* დაკავშირებით ბ-მა უარი თქვა ოსმ. ვასალობაზე და სრული დამოუკიდებლობა გამოაცხადა. ბ-ის მთავარმა ფერდინანდმა მეფის ტიტული მიიღო. ბ. მონაწილეობდა *ბალკანეთის ომებში 1912—13*, 1915 ჩაება I მსოფლიო ომში გერმ. მხარეზე. ბ-ის რევ. მოძრაობაზე უდიდესი ზეგავლენა მოახდინა დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ, რ-ის იდეებსაც პროპაგანდას უწევდნენ ვიწრო სოციალისტები. 1920 მაისში ბ-ის სამიწათმოქმედო სახ. კავშირის (ბსსკ) ლიდერმა ა. *სტამბოლიისკიმ* შექმნა ერთპარტიული კაბინეტი. 1923 წ. 9 ივნ. ბ-ში ფაშისტური გადატრიალება მოხდა. ბსსკ-ის მთავრობა დაამხეს, ხოლო სტამბოლიისკი და მისი თანამებრძოლები დახოცეს. ხელისუფლების სათავეში მოექცა ფაშისტური დიქტატურის მთავრობა, რ-საც ა. *ცანკოვი* მეთაურობდა. 23 სექტ. ბკპ (ვს) მეთაურობით დაიწყო სექტემბრის ანტიფაშისტური აჯანყება (იხ. *სექტემბრის აჯანყება ბულგარეთში 1923*), რ-მაც დამარცხების მიუხედავად დიდი როლი შეასრულა რევ. მოძრაობის განვითარებაში. 1934 ბ-ში დამყარდა სამხ.-ფაშისტური დიქტატურა, ხოლო 1935 მეფე *ბორის III-ის* მონარქიულ-ფაშისტური დიქტატურა. საგარეო პოლიტიკაში ბ. ფაშისტური გერმ. ორიენტაციისა იყო, გერმანიამ ბ. თავის აგრ.-სანედლეულო დანამატად აქცია. 1941 წ. 1 მარტს ბ-ის მონარქისტულ-ფაშისტურმა მთავრობამ ქვეყნის ეროვნ. ინტერესების საწინააღმდეგოდ ხელი მოაწერა ვენის შეთანხმებას და ბ. შეუერთდა ფაშისტური სახელმწიფოების ბლოკს; გერმ. ჯარები შევიდნენ ბ-ის ტერიტორიაზე, 1941 წ. 24 ივნ. ბმპ ცკ-ის პოლიტბიურომ კურსი აიღო გერმ. ოკუპანტებისა და მათი ბულგ. დამქაშების წინააღმდეგ საბრძოლველად. 1942 გ. დიმიტროვის ინიციატივითა და ბმპ-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა სამამულო ფრონტი (სფ), რ-მაც ორგანიზაციულად განამტკიცა ანტიფაშისტურ ძალთა გაერთიანება. 1943 — 44 ჩამოყალიბებულმა მსხვილმა პარტიზანულმა შენაერთებმა დაიწყეს აშკარა ბრძოლა ჟანდარმერიისა და მთავრობის ჯარების წინააღმდეგ. 1943 აპრ. საფუძველი ჩაეყარა აჯანყებულთა სახ.-განმათ. არმიას (ნოვა). ბალკანეთის ნ.-კ-თან საბჭ. არმიის მიახლოებისას ანტიფაშისტური ბრძოლა ბ-ში უფრო გაძლიერდა. მთავრობის წრეებში დაიწყო კრიზისი, საბჭ. მთავრობამ 1944 წ. 5 სექტ. ომი გამოუცხადა ბ-ს, რ-იც ფაქტობრივად ომობდა სსრკ-თან. საბჭ. ჯარების შესვლას ბ-ში (8 სექტ.) გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა ბულგ. ხალხის განმათ. ბრძოლის წარმატებისათვის. ბმპ-ის ხელმძღვანელობით ეს ბრძოლა გადაიქცა მასობრივ სახ. შეიარაღებულ აჯანყებად. 9 სექტ. ბულგ. ხალხმა დაამხო მონარქიულ-ფაშისტური რეჟიმი. ხელისუფლება გადავიდა მუშათა კლასისა და მშრომელი გლეხობის ხელში, სამამულო ფრონტის კომიტეტების ხელში, სადაც ხელმძღვანელ როლს თამაშობდა ბმპ [1944 წ.



საკურორტო კომპლექსი ალბენა ზლატნი-პიასიცის მახლობლად. 1960-იანი წწ. არქიტ. ნ. ნ ე ნ ო ვ ი და სხვ.













*სტ. ბორჯომის რაიონი (I).* **1.** ქ. ბორჯომის ხედი. **2.** ტაბაწყურის ტბის მიდამოები. **3.** ქ. ბორჯომი. ადმინისტრაციული სახლი. **4.** კურორტ წაღვერის ხედი. **5,6.** ბორჯომ-ლიკანის სანატორიუმის კორპუსები. **7.** ბაკურიანის მენადირეობის საბჭოთა მეურნეობა. ვოლიერები. **8.** დაბა ბაკურიანის ერთ-ერთი კუთხე.














*სტ. ბორჯომის რაიონი (II)*. **1.** სოფ. ახალდაბა. მტკვრისპირას— ავეჯის ფაბრიკა. **2.** ჩითახევჰესი. **3.** ბაკურიანის ანდეზიტის საწარმოს ერთ-ერთი უბანი. **4.** სოფ. დაბის ეკლესია. დასავლეთის ფასადი. XIV ს. I ნახევარი. **5.** ბორჯომის ხეობა. სოფ. ახალდაბა. **6.** სოფ. ციხისჯვარი. კავკასიური წაბლა ჯიშის მსხვილი რქოსანი პირუტყვის სანაშენე საბჭოთა მეურნეობის საზაფხულო ბინები. **7.** ტიმოთესუბნის ეკლესია. XII—XIII სს. მიჯნა. **8.** ქ. ბორჯომი. მინერალური წყარო. **9.** საწარმოო გაერთიანება „ბორჯომი". მინერალური წყლის ჩამომსხმელი საამქრო.















სტ. ბრაზილია. **1.** რიო-დე-ჟანეირო. სანაპირო კოპაკაბანა. **2.** მდ. სან-ფრანსისკუს ჩანჩქერი პაულუ-აფონსუ. **3.** სან-პაულუს შტატი. ყავის პლანტაციები. **4.** სან-პაულუ. ქალაქის ცენტრი. **5.** სან-პაულუ. პარკე-ანანგაბაუს პროსპექტი. **6.** სან-პაულუ. მაღლივი შენობა „იტალია“. არქიტ. ფ. ჰიპი. **7.** ქ. ბრაზილია. ეროვნული თეატრის შენობა. არქიტ. ო. ნიმეიერი. 1962. **8.** ქ. მანაუსი. ამაზონასის თეატრი. მარცხნივ—მონუმენტი „ნავსადგურების გახსნა“. **9.** ე. ვ ი ს კ ო ნ ტ ი. ნ. დი ასისის პორტრეტი. 1904. **10.** მოჩუქურთმებული კათედრა. ხე. XVIII ს. I ნახევარი. სან-ფრანსისკუს მონასტერი. **11.** მ. გ რ უ ბ ე რ  კ ო რ ე ა. „პოლიციური ძალმომრეობა“. გრავიურა ხეზე. 1953. **12.** კ. პ ო რ ტ ი ნ ა რ ი. „ტირადენტისი“. ქ. კატაგუაზისის კოლეჯის მოხატულობის ფრაგმენტი. 1948—49. **13.** ე. დ ი  კ ა ვ ა ლ კ ა ნ ტ ი. „შესვენება“. XX ს. შუა წლები.









სტ. ბრეიგელი პ. 1. „ფლამანდური ანდაზები". ფრაგმენტი. 1559. სურათების გალერეა. ბერლინ-დალემი. 2. „სიკვდილის ტრიუმფი". 1561. მადრიდი. პრადო. 3. „გლეხური ქორწილი". დაახლ. 1567. ვენის მხატვრულ-ისტორიული მუზეუმი. 4. „აღწერა ბეთლემში". 1566. ძველი ხელოვნების მუზეუმი. ბრიუსელი. 5. „ბრმები". 1568. კაპოდიმონტეს ეროვნული მუზეუმი და გალერეა. ნეაპოლი. 6. „მკა". 1565. მეტროპოლიტენ-მუზეუმი. ნიუ-იორკი.











1




2



3



4



5

სტ. ბრინჯაო. **1.** „ადამ და ევა“. კარის რელიეფი. 1015. ჰილდესჰაიმის ტაძარი. **2.** ვ ე რ ო კ ი ო. ჯოვანი და პიერო მედიჩების საფლავის ძეგლი სან-ლორენცოს ეკლესიის ძველ საჭურჭლეში. ფლორენცია. 1472. ფრაგმენტი. **3.** ბ. კ. რ ა ს ტ რ ე ლ ი. პეტრე 1-ის ბიუსტი. 1723. ერმიტაჟი. ლენინგრადი. **4.** პ. კ ლ ო დ ტ ი. „ცხენის მხედნელი“. სკულპტურული ჯგუფი ანიჩკოვის ხიდზე. 1830-იანი წლები. ლენინგრადი. **5.** ა. მ ა ი ო ლ ი. „პომონა“. 1910. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი. **6.** ა. მ ა ტ ვ ე ე ვ ი. „ოქტომბერი“. 1927 (ჩამოსხმულია 1958). რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. **7.** ბრინჯაოს სარტყელი. ნადირობის სცენა. ძვ. წ. I ათასწლეულის I ნახევარი. სამთავრო. ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი. **8.** მ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი. „კიდევაც დაიზრდებიან“. 1975. მარნეული. **9.** გ. ო ჩ ი ა უ რ ი. „ვაჟა-ფშაველა“. 1973. თბილისი. **10.** ე. ა მ ა შ უ კ ე ლ ი. “ფიროსმანი“. 1975. თბილისი.



6



7



8



9



10



სტ. ბროდსკი ი. „ვ. ი. ლენინი სმოლნის ფონზე“.
1925. ი. ბროდსკის სახლ-მუზეუმი. ლენინგრადი.













*სტ. ბულგარეთი* (*I*). **1.** ბელოგრადჩიკის კლდეები სტარა-პლანინის დასავლეთ ნაწილში. **2.** მდ. დუნაი ქ. ნიკოპოლთან. **3.** სოფია. ცენტრში — ალექსანდრე ნეველის ტაძარი. **4.** ველიკო-ტირნოვო. ქალაქის ერთ-ერთი უბანი. **5.** პლოვდივი. მდ. მარიცისპირა უბნები. **6.** ნავთობქიმიური კომბინატი ქ. ბურგასის მახლობლად. **7.** პლოვდივის ოკრუგი. აგრარულ-სამრეწველო კომპლექსი „ლენინი". ნათესების ხელოვნური დაწვიმება. **8.** სლივენი. ქალაქის ერთ-ერთი უბანი.











*სტ. ბულგარეთი (II).* **1.** „თავადის მეუღლე დესისლავა“. სოფ. ბოიანის ეკლესიის მოხატულობის ფრაგმენტი. 1259. **2.** ბაჩკოვოს (პეტრიწონის) მონასტრის სატრაპეზოს ფრესკა. XIX ს. მარცხნივ ზემოთ—ძმების გრიგოლ და აბაზ ბაკურიანის ძეთა გამოსახულებანი, გადმოხატული ქართ. მონასტრის საძვალის XIV ს. ფრესკიდან. **3.** ნ. ბალკანსკი. „მუშის ოჯახი“. 1936. **4.** ი. ლაზაროვი. „მრეცხავი“. ანდეზიტი. 1947. **5.** ს. ვენევი. „მხიარული წელი“. 1957. **6.** ი. პეტროვი. „დახვრეტა“. 1954. (**3, 4, 5, 6**—სოფიის ეროვნული სამხატვრო გალერეა). **7.** ც. ლავრენოვი. „ძველი პლოვდივი“. 1946. მხატვრის კუთვნილება. **8.** ა. პომერანცევი. ალექსანდრე ნეველის ტაძარი. სოფია. 1904—12. **9.** ბაჩკოვოს მონასტერი. XI ს. გადაკეთებულია XVII ს. **10.** ვარნა. ჟურნალისტების საერთაშორისო დასასვენებელი სახლი. **11.** ფ. ფელნერი, გ. ხელმერი. ი. ვაზოვის სახელობის სახალხო თეატრი. 1904. სოფია. **12.** სოფიის უნივერსიტეტი.



















9 სექტ. შემდეგ — ბმპ (კომუნისტებისა)]. შეიქმნა სამამულო ფრონტის მთავრობა კ. გეორგიევის მეთაურობით.

სახ.-დემოკრ. რევ. ბ-ში თავისი კლასობრივი ხასიათით, შინაარსითა და მნიშვნელობით თავიდანვე წარმოადგენდა სოციალ. რევოლუციას. სამამულო ფრონტის მთავრობამ განახორციელა ძირეული დემოკრ. გარდაქმნები, რ-ებმაც უზრუნველყვეს მისთვის სახალხო მასების მხარდაჭერა. 1946 წ. 22 ნოემბ. შეიქმნა სამამულო ფრონტის ახ. მთავრობა გ. დიმიტროვის მეთაურობით. 1947 წ. 10 თებ. პარიზის საზავო კონფერენციაზე ხელმოწერილ იქნა საზავო ხელშეკრულება ბ-თან, რ-მაც დაადასტურა ქვეყნის ეროვნ. დამოუკიდებლობა, სახელმწ. სუვერენიტეტი და ტერიტ. მთლიანობა. 1947 წ. 4 დეკ. დიდმა სახ. კრებამ დაამტკიცა ბსრ-ის პირველი კონსტიტუცია. 1947 წ. დეკ. დამლევს სახ.-დემოკრ. მთავრობამ განახორციელა სამრეწვ. საწარმოთა, მაღაროებისა და კერძო ბანკების ნაციონალიზაცია, დააწესა საგარეო და საშინაო საბითუმო ვაჭრობის სახელმწ. მონოპოლია. სახ. მეურნ. ორწლიანი გეგმის (1947—48) შესრულებით გადაწყვეტილი იქნა სახ. მეურნ. აღდგენის ამოცანა. 1948 წ. 18 მარტს ხელი მოაწერეს საბჭ. კავშირ—ბ-ის ხელშეკრულებას მეგობრობის, თანამშრომლობისა და ურთიერთდახმარების შესახებ. ანალოგიური ხელშეკრულებანი იქნა ხელმოწერილი 1947—48 ბ-სა და სხვა სახ.-დემოკრ. ქვეყნებს შორის. 1948 მაის-აგვ. მარქსისტულ-ლენინური იდეოლოგიური და ორგანიზაციული პრინციპების საფუძველზე მოხდა ბმპ (კ) შერწყმა ბ-ის მუშათა ს.-დ. პარტიასთან (ფართო სოციალისტებისა). 1948 წ. დეკ. შემდგარმა კომპარტიის V ყრილობამ აღადგინა მისი წინანდელი სახელწოდება — ბულგარეთის კომუნისტური პარტია. I ხუთწლიანი გეგმის (1949—53) წარმატებით შესრულებამ განაპირობა ბ-ის გადაქცევა ჩამორჩენილი აგრ. ქვეყნიდან განვითარებულ ინდუსტრ.-აგრ. ქვეყნად. ჩატარდა სოფ. მეურნ. კოოპერირება მიწის წინასწარი ნაციონალიზაციის გარეშე შრომითი კოოპ. სამიწათმოქმედო მეურნეობის (შკსმ) ფორმით. სახ. მეურნ. განვითარების II ხუთწლიანი გეგმის (1953—57) შესრულების შედეგად ბ. გადაიქცა სოციალ. ინდუსტრ.-აგრ. ქვეყნად. ბკპ VII ყრილობამ (1958) აღნიშნა, რომ სოციალიზმი მთლიანადაა გაბატონებული ქვეყნის მთელ სახ. მეურნეობაში; ბკპ VII ყრილობამ მიიღო III ხუთწლიანი გეგმის (1958—62) დირექტივები, რ-ებიც მთავარი მაჩვენებლების მიხედვით სამ წელიწადში შესრულდა. სსრკ-თან სამეცნ. ტექ. თანამშრომლობითა და მისი კრედიტების (1,8 მლრდ. მან. 1969 წლისთვის) მეშვეობით რეკონსტრუირებულ იქნა ძვ. და შეიქმნა ბ-ის მრეწვ. ახ. დარგები. ეროვნ. და ინტერნაც. ამოცანებიდან და მიზნებიდან გამომდინარე ბ. აფართოებს თავის თანამშრომლობას ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს ქვეყნებთან. ბკპ-ის VIII ყრილობამ (1962) მიიღო ბსრ-ის განვითარების 20-წლიანი პერსპექტიული გეგმის დირექტივები და ჩამოაყალიბა მთავარი ეკონ. ამოცანა — სოციალიზმის მატერ.-ტექ. ბაზის მშენებლობის დამთავრება და თანდათანობითი გადასვლა კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის გაშლილ მშენებლობაზე. IV ხუთწლიანი გეგმის პერიოდში (1961—65) ძირითადი საწარმოო ფონდები გაიზარდა 75%-ით, საზ. პროდუქტი — 51%-ით, ეროვნ. შემოსავალი—38%-ით. ბკპ-ის IX ყრილობამ (1966) დასახა ეროვნ. ეკონომიკის განვითარების, სამეცნ.-ტექ. რევ. დაჩქარების, სახ. მეურნ. ინტენსიფიკაციის, მთელი საზ. ცხოვრების, მისი ყველა სფეროს მეცნ. მართვის დონის ამაღლების კონკრ. პროგრამა. ბკპ-ის X ყრილობამ (1971) მიიღო პარტიის ახ. პროგრამა, დაამტკიცა ბსრ-ის სახ. მეურნ. განვითარების X ხუთწლიანი გეგმის (1971—75) დირექტივები და შეიტანა ნაწილობრივი ცვლილებები ბკპ-ის წესდებაში.

ბსრ საგარეო პოლიტიკის სფეროში ატარებს სხვადასხვა სოც. სისტემის სახელმწიფოთა შორის მშვიდობიანი თანაარსებობის, ხალხთა შორის მშვიდობისა და მეგობრობის პოლიტიკას. ბ. არის ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი (1949-იდან), მონაწილეობს ვარშავის ხელშეკრულებაში (1955).

*ლიტ*.: История Болгарии, т. 1—2, М., 1954—55; История на България, 2 изд., т. 1—3, С., 1961—64.

## VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები

ბულგარეთის კომუნისტური პარტია, ბკპ (Българска комунистическа партия, БКП). საფუძველი ჩაეყარა 1891. 1903-იდან ეწოდებოდა ბ-ის მუშათა სოციალ-დემოკრატიული პარტია (ვიწრო სოციალისტებისა) — ბმსდპ (ვს); 1919 მაისში ბმსდპ (ვს)-მა მიიღო ახ. სახელწ.—ბულგარეთის კომუნისტური პარტია (ვიწრო სოციალისტებისა) — ბკპ (ვს). 1948-იდან ეწოდება ბკპ. წევრთა რიცხვი—772 ათ. (1974).

ბულგარეთის სამიწათმოქმედო სახალხო კავშირი, ბსსკ (Български земеделски народен съюз, БЗНС). დაარსდა 1899. მჭიდრო კავშირშია ბკპ-თან და აღიარებს მის ხელმძღვანელ როლს. წევრთა რიცხვი — 120 ათ. (1974). სამამულო ფრონტი, სფ (Отечествен фронт, ОФ) დაარსდა 1942. მასობრივი საზ.-პოლიტ. ორგანიზაცია. წევრთა რიცხვი — 3,8 მლნ. (1974).

პროფკავშირები შეიქმნა XIX ს. დამლევს — XX ს. დასაწყისში. წევრთა რიცხვი — 3 მლნ-ზე მეტი კაცი (1974), დიმიტროვული კომუნისტური ახალგაზრდობის კავშირი (დკაკ). დაარსდა 1947. წევრთა რიცხვი — დაახლ. 1,2 მლნ. (1972). ბულგარელ ქალთა კომიტეტი. დაარსდა 1944. ბულგარეთ-საბჭოთა კავშირის მეგობრობის სრულიად სახალხო კომიტეტი. დაარსდა 1957.

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ (1944) ბ-ში მოხდა ძირეული სოც.-ეკონ. გარდაქმნები. იგი ჩამორჩენილი აგრ. ქვეყნიდან გადაიქცა ინდუსტრ.-აგრ. ქვეყნად, რ-საც აქვს განვითარებული თანამედროვე მრეწველობა და მსხვილი კოოპერირებული, მექანიზებული სოფ. მეურნეობა. მეურნ. განვითარების ტემპებზე, მის დარგობრივ და ტერიტ. სტრუქტურაზე დიდ გავლენას ახდენს ბ-ის მონაწილეობა შრომის საერთაშ. სოციალ. დანაწილებაში.

**მრეწველობა.** ინდუსტრიალიზაციის პროცესში საფუძველი ჩაეყარა შავ და ფერად მეტალურგიას, მანქანათმშ. მნიშვნელოვან დარგებს, ელექტროტექნიკას, ქიმ. მრეწველობას, ენერგეტიკას. სსრ კავშირის დახმარებით აშენდა მძლავრი თესები აღმ. მარიცის ქვანახშირ-ელექტროენერგეტ. კომპლექსში და ვარნაში; მეტალ. კომბინატები კრემიკოვციში, პერნიკში, პლოვდივის რ-ნში და კირჯალში; მანქანათსაშ. ქ-ნები კარლოვოში, სოფიაში, ვარნაში, რუსეში, გაბროვოში, ლომში; ქიმ. და ნავთობქიმ. საწარმოები დიმიტროვგრადში, ბურგასში, პლევენში, სტარა-ზაგორაში, დევნიაში, ვიდინში და სხვ.; ცელულოზა-ქაღალდის ფ-კები და ხელოვნური ბოჭკოს საწარმოები კრიჩიმში, სვიშტოვში, რაზლოგში და სხვ. მნიშვნელოვნად გაიზარდა მრეწვ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება (იხ. ცხრ. 1).

ბ. სათბობ-ენერგეტ. რესურსებით ღარიბია. ნახშირს იღებდნენ ძირითადად პერნიკის მურა ნახშირის აუზში, რ-ის მარაგის ამოწურვის შემდეგ დაიწყო აღმ. მარიცის აუზის ლიგნიტებისა და ბობოვ-დოლის აუზის მურა ნახშირის დამუშავება. მუშავდება ნავთობის პატარა საბადოები პლევენისა და შაბლის რ-ნებში, აგრეთვე ბუნებრივი აირის საბადო ვრაცის რ-ნში. ჩქარი ტემპით ვითარდება ელექტროენერგეტიკა. სათბობ-ენერგეტ. ბალანსში მთავარია თბოენერგია (75%, 1974). ბ. სსრ კავშირიდან 1962—63-იდან სისტემატურად ღებულობს მაღალკალორიულ ქვანახშირსა და ნავთობს, 1974-იდან კი — აირს (იზმაილ—ვარნის აირსადენით). ძირითადად იყენებენ რილა-როდოპის მთის მასივის ჰიდროენერგეტ. რესურსებს. დაგეგმილია დუნაის ჰიდროენერგიის გამოყენება.

სოციალ. ინდუსტრიალიზაციის წლებში შეიქმნა მეტალურგია, რ-იც ქვეყნის ძირითად მოთხოვნილებას ფერად ლითონებზე თითქმის მთლიანად აკმაყოფილებს, ხოლო შავი ლითონების ნაგლინზე — 2/3-ით. შავი ლითონების მთელი წარმოება თავმოყრილია პერნიკის ვ. ი. ლენინის სახ. და კრემიკოვცის მეტალ. კომბინატებში. ტყვიისა და თუთიის გამოდნობა კონცენტრირებულია პლოვდივის რ-ნისა და კირჯალის კომბინატებში, ზლატიცა — პირდოპის რ-ნში (სოფიის აღმ-ით) სპილენძსადნობი კომბინატია; ფერადი ლითონების ნაგლინს აწარმოებენ სოფიაში.

მანქანათმშ. სპეციალიზებულია ამწესატრანსპ. მოწყობილობის, ელექტროტექ. ნაწარმის, რადიოელექტრონული და კავშირგაბმ. ტექ. წარმოებაზე, ხელსაწყოთმშენებლობაზე, გემთმშენებლობაზე, სას.-სამ. მანქანათმშენებლობაზე, კვების მრეწვ. მოწყობილობის წარმოებაზე. ფართოვდება ლითონმჭრელ და ლითონდასამუშ., მძიმე ენერგეტ. მოწყობილობათა წარმოება. მანქანათმშ. მთავარი ცენტრებია სოფია, რუსე, ვარნა, ბურგასი, გაბროვო, ლოვეჩი, პლოვდივი, შუმენი.

სსრ კავშირის დახმარებით ბ-ში შეიქმნა ქიმ. მრეწვ. საფუძველი. მნიშვნელოვნად გაიზარდა სასუქების წარმოება დიმიტროვგრადში, სტარა-ზაგორაში, ვრაცაში, რთული სასუქების კომბინატია დევნიაში (ვარნის დას-ით); იქვე ქვამარილის საბადოს ბაზაზე შექმნილია ქიმ. კომბინატი; ნავთობ-

გ. ოვჩაროვი, რ. რიბაროვი, გ. დიმიტროვის მავზოლეუმი. სოფია. 1949.

რილის მონასტრის შიდა ეზო. 1816—60.

ცხრ. 1. მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1939 | 1974 |
|---|---|---|
| ქვანახშირი (მლნ. ტ) | 2,2 | 28,8[1] |
| ელექტროენერგია (მლნ. *კვტ·სთ*) | 266 | 22806 |
| თუჯი (ათ. ტ) | — | 1483 |
| ფოლადი (ათ. ტ) | 6 | 2188 |
| ნაგლინი (ათ. ტ) | 4 | 2242 |
| ელექტროტელფერები (ათ. ც.) | — | 73,2 |
| ელექტროკარები (ათ. ც.) | — | 44,1 |
| აზოტიანი სასუქები (100%-იან აზოტზე გაანგარიშებით) (ათ. ტ) | — | 359 |
| კალცინირებული სოდა (ათ. ტ) | — | 635 |
| გოგირდმჟავა (ათ. ტ) | — | 761 |
| ცემენტი (ათ. ტ) | 255 | 4700 |
| ბამბის ქსოვილები (მლნ. *მ*) | 34 | 393 |
| ფეხსაცმელი (მლნ. წყვილი) | 1,5 | 23,1 |
| კონსერვები (ათ. ტ) | 11 | 537 |
| შაქარი (ათ. ტ) | 25 | 340 |
| მცენარეული ზეთი (ათ. ტ) | 40 | 160 |

[1] 1973.

მეცხოველეობა
(ათასი სული, 1974)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 1553 |
| ცხვარი | 9793 |
| ღორი | 3428 |

სასოფლო-სამეურნეო სავარგულები
(ათასი ჰა, 1974)

| | |
|---|---|
| სახნავი მიწა | 4098 |
| სათიბ-საძოვარი | 1494 |
| ბაღი | 390 |


ნ. ფიჩევი. ხიდი მდ. იანტრაზე, ქ. ბიალასთან. 1865—67.

გადასამუშ. და ნავთობქიმ. კომბინატებია ბურგასის მახლობლად და პლევენის რ-ში, ცემენტის ქ-ნებია დიმიტროვგრადში, დევნიაში, პლევენსა და ზლატნა-პანეგაში.

ხის დასამუშ. მრეწვ. ბაზაა რილა-როდოპის მთების წიწვიანი და სტარა-პლანინის წიფლის ტყეები. სსრკ-თან შეთანხმებით (1967) ბ. მონაწილეობს კომის ასსრ-ის ტყის რესურსების გამოყენებაში.

საფეიქრო მრეწვ. დარგებიდან ყველაზე მეტად განვითარებულია ბამბეულის წარმოება. საფეიქრო წარმოების 2/3 თავმოყრილია სოფიაში, გაბროვოში, სლივენში, პლოვდივსა და ვარნაში. განვითარებულია მსუბუქი მრეწვ. სხვა დარგებიც, განსაკუთრებით ფეხსაცმლის წარმოება.

ბ-ის ეკონომიკაში მნიშვნელოვან როლს ასრულებს კვების მრეწვ. (საწარმოები განლაგებულია ძირითადად სას.-სამ. რ-ნებში, აგრეთვე დედაქალაქში), რ-იც საშინაო ბაზარს აწვდის ხორცს, რძეს, ფქვილს, ყველ-კარაქს, შაქარს. საექსპორტოდაა განკუთვნილი თამბაქოს, კონსერვების, ღვინის წარმოება.

**სოფლის მეურნეობა** ქვეყანას უზრუნველყოფს სურსათით, ხოლო კვებისა და მსუბუქ მრეწველობას — ნედლეულით. განვითარებულია მარცვლეული მეურნ. მოჰყავთ ხორბალი, სიმინდი და ქერი. მთავარი ტექ. კულტურებია: თამბაქო, ბამბა, მზესუმზირა და შაქრის ჭარხალი. ტრადიციულად მოჰყავთ ეთერზეთოვანი კულტურები (ვარდი, ლავანდა, პიტნა), რ-თა პლანტაციები ძირითადად კარლოვოს და კაზანლიკის ქვაბულებშია. ზეთოვანი ვარდის მოყვანით, უძვირფასესი ვარდის ზეთის წარმოებითა და ექსპორტით (1 ტ-ზე მეტი წელიწადში) ბ. მსოფლიოში I ადგილზეა. ბოსტნეული კულტურებიდან მოჰყავთ: პომიდორი, წიწაკა, ხახვი. ბ. განვითარებული მებაღეობის (ვაშლი, ქლიავი, ატამი, გარგარი), კენკროვანი მეურნ. (მარწყვი) და მევენახეობის (დაახლ. 1 მლნ. ტ-ზე მეტი ყურძენი წელიწადში) ქვეყანაა. ბ-ს გააქვს სუფრის ყურძენი და ზოგჯერ იტალიასთან ერთად მსოფლიო პირველობას იყოფს.

თევზჭერა საოკეანო თევზჭერის განვითარების წყალობით 5 ათ. ტ-იდან (1939) — 109 ათ. ტ-მდე (1974) გაიზარდა. მთავარი თევზსაჭერი ცენტრია ბურგასი.

**ტრანსპორტი.** სატრანსპ. ქსლის რეკონსტრუქციის შედეგად გაიზარდა ყველა სახის ტრანსპ. ტვირთბრუნვა. რკინიგზები, ზოგიერთი საკვანძო უბნის გარდა, ერთლიანდაგიანია. რკინიგზის სიგრძე — 4283 *კმ* (1974), საავტ. გზებისა — 36 ათ. *კმ*. სავაჭრო-საზღვ. ფლოტის ტონაჟი 640 ათ. ბრუტო სარეგისტრო *ტ* (1969). მთავარი ნავსადგურებია ვარნა და ბურგასი — შავ ზღვაზე; რუსე, სვიშტოვი და ლომი — დუნაიზე. ბ-ს საჰაერო კავშირი აქვს ევრ., აზიისა და აფრ. 24 ქვეყანასთან.

**საგარეო-ეკონომიკური კავშირი.** საგარეო ვაჭრობის ბრუნვამ 1974 წ. 7851,8 მლნ. ლევი შეადგინა. იმპორტში I ადგილი უჭირავს მანქანებსა და სამრეწვ. მოწყობილობას (44,7%, 1974), II—მინერ. ნედლეულსა და სათბობს (28,8%).

ექსპორტში ყველაზე დიდი ადგილი მანქანათმშ. (39,9%, 1974) და სოფ. მეურნ. ნედლეულსა და ნედლეულის გადასამუშ. მრეწვ. პროდუქციას (32%) უჭირავს. ბ-ის საგარეო ვაჭრობაში სოციალ. ქვეყნების წილად მოდის (1974) ექსპორტის 3/4-ზე მეტი, მ. შ. 50%-ზე მეტი — სსრ კავშირზე.


ლოვეჩი. ავტოქარხანა «ბალკანი».

დიდია უცხოეთის ტურიზმისა და საკურორტო მეურნ. შემოსავალი. 1974 ბ-ში იმოგზაურა 3,8 მლნ. ტურისტმა.

*ლიტ.*: Валев Э. Б., Болгария. Экономико-географическая характеристика, 2 изд., М., 1957; Динев Л., Мишев К., Болгария, М., 1973; Русинов С., Болгария на современном этапе экономического развития, М., 1971; Атанасова Г., Савов С., Станчев С., Социалистическая Болгария в цифры и факты, С., 1969.

## VIII. შეიარაღებული ძალები

ბ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალების, ჰაერსაწინაღო თავდაცვის, სამხ.-საზღვ. ფლოტისა და სასაზღვრო ჯარებისაგან სათავეში უდგას სახ. თავდაცვის მინისტრი. ბ-ის სახალხო არმიის (ბსა) შექმნა დაიწყო 1944 სექტ. სახ. შეიარაღებული აჯანყების დღეებში. ჰიტლერული გერმ. წინააღმდეგ საბჭ. კავშირის დიდი სამამულო ომის მსვლელობის დროს ბსა მოქმედებდა საბჭ. ჯარებთან ერთად უკრ. III ფრონტის შემადგენლობაში (1944 ოქტ. — 1945 დასაწყისი), მონაწილეობდა გერმ. ფაშისტთა დაჯგუფებების განადგურებაში ბალკანეთზე და თავისი წვლილი შეიტანა იუგოსლ., უნგრ. და ავსტრ. განთავისუფლებაში. არმია კომპლექტდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების საფუძველზე. გასაწვევი ასაკია 19 წელი, სამხ. სამსახურის ვადა — 2—3 წელი. ბსა შეიარაღებულია რაკეტული, ავტოჯავშანსატანკო, საარტ., საავიაციო, საინჟინრო, სამხ.-საზღვაო და სხვ. სამხ. ტექნიკით. ვარშავის ხელშეკრულების ორგანიზაციის შექმნის (1955) დროიდან ბსა მონაწილეობს ევროპაში გაერთ. შეიარაღებული ძალების ძლიერების განმტკიცების ერთობლივ ღონისძიებათა გატარებაში.

## IX. სამედიცინო სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1973 შობადობა 1 ათ. მცხ-ზე შეადგენდა 16,2, სიკვდილიანობა 9,5, ბავშვთა სიკვდილიანობა 26,2; სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 71,1 წელია. 1973 იყო 184 საავადმყოფო 65,0 ათ. საწოლით (8,2 საწოლი 1 ათ. მცხ-ზე). საავადმყოფოსგარეშე დახმარებას მოსახლეობას უწევდა 3,6 ათ. სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულება, 61 დისპანსერი. 1974 მუშაობდა 18,2 ათ. ექიმი (1 ექიმი 500 მცხ-ზე), 3,6 ათ. კბილის ექიმი, 29 ათ. ფარმაცევტი, 56 ათაზე მეტი საშ. სამედ. მუშაკი. სამედ. კადრებს ამზადებს სამედ. (სოფიის, პლოვდივის, ვარნის, პლევენის), სტომატოლოგიური და ფარმაცევტული (სოფიის) ფაკ-ტები, სამედ. მეცნიერებისა და კადრების მოსამზადებელი 8 ცენტრი, სხვადასხვა პროფილის სამედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, საშ. სამედ. მუშაკთა მოსამზადებელი 22 სამედ. სასწავლებელი. ცნობილი კურორტებია ბოროვეცი, ვარნა, ზლატნი-პიასიცი, გორნა-ბანია, ველინგრადი. 1974 იყო 196 სანატორიულ-საკურორტო დაწესებულება 18,2 ათ. საწოლით. ჯანდაცვაზე დაიხარჯა ეროვნ. შემოსავლის დაახლ. 3,4% (1974).

## X. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

პირველი სკოლები ბ-ში გახსნეს სლავი განმანათლებლების — კირილესა და მეთოდეს მიმდევრებმა IX ს. მიწურულს; მაგრამ განათლების განვითარება შეაფერხა ოსმ. მრავალწლიანმა ბატონობამ (1393—1878). განთავისუფლების შემდეგ შემოღებულ იქნა სავალდებულო 4-წლიანი (მოგვიანებით 7-წლიანი) დაწყ. განათლება, გაიხსნა საშ. ზოგადსაგანმან., პროფსკოლები, 1888 — პირველი უმაღლესი სკოლა სოფიაში (1904 რეორგანიზებულ იქნა უნ-ტად). ფაშისტთა ბატონობის პერიოდში კვლავ შეფერხდა სახ. განათლების განვითარება. მოსახლ. 30% წერა-კითხვის უცოდინარი დარჩა. სახ.-დემოკრ. წყობილების დამყარების შემდგომ კონსტიტუციამ დააკანონა (1947) სავალდებულო უფასო სწავლება 7—15 წლის ასაკის ბავშვებისათვის, სკოლის გამოყოფა ეკლესიისაგან. 1959 შემოღებულ იქნა სავალდებულო უფასო 8-წლიანი სწავლება.

სახ. განათლების სისტემა: საბავშვო ბაღები 3—8 წლის ასაკის ბავშვებისათვის (1973 წ. 8048 ბაღში იყო 3850 ათ. აღსაზრდელი), ორსაფეხურიანი ზოგადსაგანმან. შრომითი პოლიტექ. სკოლა, დაწყებითი (1—4 კლასი) და პროგიმნაზია (5—8 კლასი), სრული საშ. შრომითი პოლიტექ. სკოლა (1—11 კლასი). 1972/73 სასწ. წ. ბ-ში ყველა საფეხურის 4106 ზოგადსაგანმან. სკოლაში სწავლობდა 1,13 მლნ. მოსწავლე. 2-, 3-, 5-წლიანი პროფსკოლები მუშაობენ 8-წლიანი სკოლის ბაზაზე, ხოლო 1-, 2-, 5-წლიანი კი — სრული საშ. სკოლის ბაზაზე. 1972/73 სასწ. წ. სწავლობდა 131,2 ათ. მოსწავლე. 2-წლიანი პედ. სასწავლებლები მუშაობს 8-წლიანი სკოლის ბაზაზე. 1972/1973 სასწ. წ. 10 სასწავლებელში სწავლობდა 3110 მოსწავლე. ძირითადი და საშ. სკოლის მასწავლებლებს ზრდის უნ-ტი და უმაღლესი პედ. ინ-ტები. 1972/73 სასწ. წ. ბ-ში იყო 26 უმაღლესი სასწავლებელი: *სოფიის უნივერსიტეტი*, ეკონ., საინჟინრო-სამშენებლო, სამედ., სას.-სამ., ქიმ.-ტექ. ინ-ტები და სხვ.

ბ-ში მონარქიულ-ფაშისტური რეჟიმის დამხობის (1944) შემდეგ ბულგ. მეცნ. განვითარებაში იწყება ახ. ეპოქა. მთავარ სამეცნ. ცენტრებად იქცა *ბულგარეთის მეცნიერებათა აკადემია* და სას.-სამ. მეცნ. აკადემია.

ბ-ში 368 სამეცნ.-კვლ. ორგანიზაციაა, სადაც 7000 სპეციალისტი მუშაობს. ამ ორგანიზაციებს მრავალმხრივი საერთაშ. კავშირი აქვთ საბჭ. კავშირისა და სხვ. სოციალ. ქვეყნების, აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ., იტალ. და სხვ. ქვეყნების სამეცნ. დაწესებულებებთან.

1973 ბ-ში იყო 11058 ბ-კა (მ. შ. ყველაზე დიდია კირილესა და მეთოდეს სახ. ბ-კა; 1 მლნ-ზე მეტი ტ.). 37 მუზეუმი.

## XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ბ-ში პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის განვითარება XIX ს. 40-იანი წლებიდან იწყება. ამჟამად მნიშვნელოვანი გაზეთებია „რაბოტნიჩესკო დელო" (1927-იდან, ტირაჟი 750 ათ. ც.) — ბკპ-ის ორგანო, „ზემედელსკო ზნამე" (1902-იდან, ტირაჟი 153 ათ. ც.) და სხვ. ჟურნალი „ნოვო ვრემე" (1897-იდან) — ბკპ ცკ-ის ორგანო.

ბ-ის დეპეშათა სააგენტო (Българска телеграфна агенция — БТА) დაარსდა 1898 სოფიაში. 1971 შეიქმნა ბ-ის ბეჭდვითი სიტყვის კომიტეტი

რადიომაუწყებლობა დაიწყო 1929 ნოემბრიდან. 1935 რადიოკავშირი და რადიომაუწყებლობა გამოცხადდა სახელმწ. მონოპოლიად. შიგა გადაცემები მიმდინარეობს ბულგ. ენაზე 3 პროგრამით. 1959-იდან შემოღებულია ყოველდღიური პროგრამა თურქ. ენაზე ბ-ის თურქი მოსახლეობისთვის. რეგულ. სატელევიზიო გადაცემები ბ-ში დაიწყო 1959 ნოემბრიდან.

## XII. ლიტერატურა

ბულგ. ლიტ-რა უძველესია სლავ. ლიტ-რათა შორის. მის განვითარებას ხელი შეუწყო მდიდარმა ხალხ. ზეპირსიტყვიერებამ. ბულგ. ლიტ-რის დასაბამი (IX ს. II ნახ.) დაკავშირებულია კირილესა და მეთოდეს მოწაფეთა სახელთან. ძვ. ლიტ-რა (IX—XII სს.) ძირითადად საეკლ.-დიდაქტ. ხასიათისა იყო. XIV ს-ში მოღვაწეობდნენ ფეოდოსი ტირნოველი, პატრიარქი ევთიმე

ტირნოვოელი და „ევთიმის ქებანის" ავტორი გრიგორი ცამბლაკი.

XIV ს. დასასრულიდან ლიტ-რის განვითარებას აფერხებდა ოსმალთა ბატონობა. XV—XVIII სს-ში პოპულარული იყო მოთხრობებისა და ზნეობრივ მოძღვრებათა კრებულები *დამასკინები*. პირველი ბულგ. წიგნი XVI ს. დასაწყისში დაიბეჭდა. XVIII ს. II ნახევრიდან ქვეყნის აღორძინებამ განაპირობა ლიტ-რის განვითარების ახ. პერიოდი (პაისი ხილენდარელი, 1722—98; სოფრონი ვრაცელი, 1739—1813). ეროვნ. ლიტ-რა XIX ს. 50—70-იან წლებში საბოლოოდ ჩამოყალიბდა. ამ პერიოდში მოღვაწეობდნენ პოეტები დ. ჩინტულოვი (1822—86), პ. *სლავეიკოვი*, გ. *რაკოვსკი*, ხ. *ბოტევი* (რ-ის შემოქმედება ბულგ. აღორძინების ეპოქის ლიტ-რის მწვერვალი გახდა), პროზაიკოსები ვ. *დრუმევი*, ლ. *კარაველოვი*, ი. ბლისკოვი (1839—1913) და სხვ. გაბატონებული მდგომარეობა დაიკავა რეალიზმმა.

70-იანი წწ. ბოლოდან ბულგ. ლიტ-რაში ვითარდება კრიტ. რეალიზმი, 90-იანი წლებიდან კი დაიწყო მისი აყვავების პერიოდი. შეიქმნა ა. *კონსტანტინოვის*, ი. *ვაზოვის*, ს. მიხაილოვსკის (1856—1927), გ. კირკოვის (1867—1919) და სხვ. სატირული ნაწარმოებები. XIX—XX სს. მიჯნაზე რეალისტი მწერლების შემოქმედების ძირითადი თემა იყო გლეხთა ყოფა-ცხოვრება [*ელინ-პელინის*, პ. *იავოროვის*, ც. ცერკოვსკის (1869—1926) ნაწარმოებები]. XX ს. დასაწყისში სამწერლო ასპარეზზე გამოსულ მწერალთა პ. სლავეიკოვის, პ. იავოროვის, დ. დებელიანოვის (1887—1916) შემოქმედება წინააღმდეგობრივი და გარკვეულწილად მოდერნისტული ხასიათისაც იყო. სიმბოლიზმის წარმომადგენლები იყვნენ პ. იავოროვი, ტ. ტრაიანოვი (1882—1945), ლ. *სტოიანოვი*, ნ. ლილიევი (1885—1960) და სხვ. XIX—XX სს. მიჯნაზე წარმოიშვა პროლეტ. ლიტ-რა. შეიქმნა ახ. დადებითი გმირის — მუშის სახე [დ. პოლიანოვი (1876—1953), გ. კირკოვი]. საფუძველი ჩაეყარა მარქსისტულ ესთეტიკას (დ. *ბლაგოევი*). 1923 სექტ. ანტიფაშისტური აჯანყების შემდეგ წარმოიშვა ახ. რევ. ლიტ-რა (ა. რაზცვეტნიკოვი, 1897—1951, ნ. *ფურნაჯიევი*, ა. *კარალიიჩევი*). 20-იანი წლებიდან დამკვიდრდა სოციალ. რეალიზმი (ხ. *სმირნენსკი*, გ. *კარასლავოვი*, კ. ველკოვი, 1902—60). ამ ლიტ-რაში ახ. ეტაპი იყო ნ. *ვაპცაროვის* ნოვატორული პოეზია. დემოკრ. მწერლებს მიეკუთვნებიან ი. იოვკოვი, (1880—1937), ა. კარალიიჩევი, ს. *ზაგორჩინოვი*, ს. *კოსტოვი*, ე. *ბაგრიანა* და სხვ. სახ.-დემოკრ. რევ. გამარჯვების (1944) შემდეგ ლიტ-რაში აისახა სოციალ. მშენებლობა (კ. კალჩევი, დ. 1914, ა. გულიაშკი და სხვ.), განვითარდა ისტ.-რევ. რომანი [დ. ტალევი (1898—1966), ს. *დასკალოვი*, დ. ანგელოვი (დ 1904)], შეიქმნა რომანი-ეპოპეები ბულგ. ხალხის ბრძოლის თემაზე (დ. *დიმოვი*, გ. კარასლავოვი, ე. *სტანევი*), განვითარდა ლირ. პროზა (დ. ფუჩეჯიევი, ნ. ხაიტოვი, ი. რადიჩკოვი). სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა პოეტების ახ. თაობა (ვ. ანდრეევი, დ. 1918; ვ. *ხანჩევი*, გ. ჯაგაროვი, დ. 1925; დ. მეთოდიევი, დ. 1922; პ. პენევი, 1930—59 და სხვ.). თანამედროვე ბულგ. დრამატურგიის ყურადღების ცენტრშია რევ. ჰუმანიზმის პრობლემები, სოციალ. მორალი (კ. კიულიავკოვის, ო. ვასილევის პიესები). 50-იანი წწ. ბოლოს შეიმჩნეოდა „დრამის ლირიზაციის" (ი. პეიჩევი, დ. 1916; ი. რადოევი, ვ. პეტროვი, დ. 1920) პროცესი. ვითარდებოდა ინტელექტუალურ-ფილოს. და პუბლიც. დრამაც (გ. ჯაგაროვი, ნ. რუსევი, ლ. სტრელკოვი).

*ლიტ.*: კვესელავა მ., ბულგარული ლიტერატურა, თბ., 1953.

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ბ-ის ტერიტორიაზე აღმოჩენილია გეომ. ორნამენტით შემკული უძველესი (ძვ. წ. IV—II ათასწლ.) თიხის ჭურჭელი, ცხოველებისა და ადამიანის სკულპტურული ფიგურები. ადრინდ. რკინის ხანას მიეკუთვნება დოლმენები, კლდის მხატვრობა (დაახლ. ძვ. წ. VIII—VII სს.); შავი ზღვის სანაპიროზე შემორჩენილია ძვ. ბერძნ. კოლონიების ნაშთები. უნიკალური ანტ. კედლის მხატვრობითაა შემკული გუმბათიანი აკლდამა კაზანლიკის მახლობლად (ძვ. წ. IV ს.). რომის ბატონობის ეპოქიდან შემორჩენილია ქ-ების (ახ. წ. I—II სს.), ციხესიმაგრეების ნანგრევები, წმ. გიორგის ეკლესია სოფიაში (IV ს.) და სხვ. ბიზანტიის ბატონობის ხანაში დაიწყო ქრისტ. ტაძრების მშენებლობა (წმ. სოფიის გუმბათიანი ბაზილიკა ქ. სოფიაში, V—VI სს., და სხვ.). 680—1018 ბ-ის პირველი სამეფოს შექმნასთან ერთად ჩამოყალიბდა საკუთრივ ბულგ. ხელოვნება. ამ დროის ქანდაკების უნიკალური ძეგლია სოფ. მადართან კლდეზე ამოკვეთილი ე. წ. მადარის მხედრის ბარელიეფი. IX—X სს. ბ-ის საკულტო ხუროთმოძღვრება გამოირჩეოდა მდიდარი დეკორ. მორთულობით. ბულგ. მეორე სამეფოს ეპოქაში (1187—1396) ქვეყნის სამხატვრო ცენტრი გახდა ტირნოვო (დღევანდელი ველიკო-ტირნოვო), რ-ის მნიშვნელოვანი ძეგლებია სოფ. *ბოიანის* ეკლესიის რეალისტური მანერით შესრულებული კედლის მხატვრობა (1259) და სხვ. XIV ს. ბოლოს ოსმალების მიერ ბ-ის დაპყრობამ შეაფერხა ხელოვნ. განვითარება. XVIII ს. II ნახ. — 1878 ბულგ. აღორძინების პერიოდში დაიწყო ხელოვნ. ახ. აღმავლობა. გაფართოვდა საკულტო და საერო მშენებლობა. ჩამოყალიბდა ბულგ. საცხოვრ. სახლის ტიპი. სახვ. ხელოვნებაში წარმოიშვა ადგილ. სამხატვრო სკოლები: ტრევნენის, სამოკოვისა და სხვ. ფერწერაში შეიმჩნევა რელიგ. კანონებისაგან განთავისუფლების ცდა. ბულგ. აღორძინების დიდი მხატვრის ზახარი ზოგრაფის ფრესკებში ჩანს სინამდვილის ამსახველი სცენები. მასვე ეკუთვნის პირველი საერო პორტრეტები. XIX ს. 60—70 წლებში ჩამოყალიბდა საერო რეალისტური ხელოვნება, თავი იჩინა პატრ.-რევ. გრაფიკამ (გ. დანჩოვი). ოსმალების ბატონობისაგან განთავისუფლების შემდეგ (1878) ბ-ის ხელოვნება ახ. აღმავლობას განიცდის. XX ს. 10-იან წლებში დაიწყო ეროვნ. ხუროთმოძღვრების სტილის ძიება (პ. მომჩილოვი). ორ მსოფლიო ომის შუალედში გამოჩნდა ფუნქციონალიზმისა და კონსტრუქტივიზმის გავლენა (გ. ოვჩაროვი). XIX ს. 80-იან წლებში სახვ. ხელოვნებაში ჩამოყალიბდა დემოკრ. რეალისტური მიმართულება (ფერმწერები ა. მიტოვი, ი. ანგელოვი და სხვ.). სოციალ. რეალიზმის წინამორბედები (ფერმწერები — ნ. ბალკანსკი, ს. სოტიროვი; მოქანდაკეები — ჟ. მარკოვი, ი. ფუნევი და სხვ.) თავიანთ შემოქმედებას პროლეტარიატს უძღვნიან. ქვეყანაში სახ.-დემოკრ. წყობილების დაფუძნების (1944) შემდეგ ბ-ის ხელოვნებამ შეიძინა ახ. სოც. შინაარსი. გაფართოვდა ქალაქთმშენებლობა. წარმოიშვა ახ. საწარმოო ცენტრები (ქ. დიმიტროვგრადი, მადანი და სხვ.).

სახვ. ხელოვნებაში 40-იანი წწ. II ნახევრიდან დიდი ადგილი დაიკავა რევ. ბრძოლისა და სოციალ. მშენებლობის თემამ. განვითარდა მონუმ. და დაზგური ფერწერა, ქანდაკება და გრაფიკა, წარმატებით განვითარდა დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნება.

*ლიტ.*: Божков А., Болгарское изобразительное искусство, С., 1964; Краткая история болгарской архитектуры, С., 1969; Томов Е., Болгарская графика, 2 изд., С., 1956.

### XIV. მუსიკა

ბულგ. ხალხ. მუსიკა ჩამოყალიბდა სლავ. ტომებისა და ბალკანეთის ნ.-კ-ზე მცხოვრები უძველესი მოსახლეობის მუს. კულტურათა საფუძველზე. უძველესი ხალხ. სიმღერებია: საწესჩვეულებო, შრომის და სხვ. ხალხ. მუს. საკრავებია: გოდულკა, გუსლა (სიმებიან-ხემიანი), ტამბურა, სხვადასხვა სასულე საკრავი — გაიდა, კავალი, სალამური, ტუპანი და სხვ.

ქრისტიანობის მიღების შემდეგ (IX ს.) ვითარდება საეკლ. გალობანი ძვ. ბულგ. ენაზე. XIII—XIV სს-ში ყალიბდება ე. წ. ბულგ. ჰანგი, რ-იც შემდეგ XVII—XVIII სს-ში რუს. საგალობლებშიც გვხვდება.

ოსმალთა ბატონობისაგან განთავისუფლებისათვის ბრძოლის წლებში იქმნება ეპიკური სიმღერები (გმირული, რევოლუციური—XIX ს. II ნახევრიდან, და სხვ.). XIX ს. 90-იან წლებში ვითარდება პროფ. მუსიკა, პირველი ბულგ. კომპოზიტორები ძირითადად საგუნდო, სოლო და საბავშვო სიმღერებს წერდნენ (უმთავრესად ხალხ. მელოდიების საფუძველზე). ბულგ. მუს.-სცენურ შემოქმედებას სათავე დაუდო გ. ატანასოვ-მაესტრომ (6 ოპერა, 1 ოპერეტა და 5 საბავშვო ოპერეტა). პირველი ბულგ. სიმფონია დაწერა ნ. ატანასოვმა (1912). 1904 შეიქმნა პირველი მუს. სკოლა (1921-იდან სახელმწ. მუს. აკადემია, 1954 — ბულგ. სახელმწ. კონსერვატორია). სახ.-დემოკრ. წყობილების დამყარებასთან ერთად (1944) ბ-ის მუს. კულტურაში იწყება ახ. პერიოდი. იქმნება ახ. მუს. ჟანრები — მასობრივი სიმღერა, კანტატა და ორატორია.

წამყვანი მუს. ორგანიზაციები და კოლექტივებია (1970) — კონსერვატორია, 5 მუს. სასწავლებელი, სოფიის სახელმწ. ფილარმონია, ბ-ის რადიოსა და ტელევიზიის სიმფ. ორკესტრი სოფიაში, 5 სიმფ. ორკესტრი სხვა ქ-ებში (რუსე, ვარნა, ბურგასი, პლოვდივი და პლევენი), 5 საოპერო თეატრი (სოფია, რუსე, ვარნა, სტარა-ზაგორა და პლოვდივი). ს. მაკედონსკის სახ. მუს. თეატრი (სოფია), ობრეტენოვის სახ. ბულგ. საგუნდო კაპელა, ხალხ. სიმღერისა და ცეკვის 2 სახელმწ. ანსამბლი და სხვ. კომპოზიტორები და მუსიკათმცოდნეები გაერთიანებული არიან ბ-ის კომპოზიტორთა კავშირში.

*ლიტ.*: Мартынов И. И., Современная болгарская песня წგნ.: Вопросы музыкознания. Ежегодник, т. 2, М., 1956; Кръстев В., Очерки върху развитието на българската музика, т. 1, С., [1954].

### XV. ბალეტი

საცეკვაო ფოლკლორის შემოქმედებითად გააზრების პირველი ცდები ეკუთვნის რ. კოლევას და პ. რადოევს, რ-ებმაც ბულგ. საოპერო ამხანაგობის შექმნის (1908) შემდეგ დადგეს პირველი საბალეტო სცენები საოპერო სპექტაკლებში. 1927 ბულგ. მოცეკვავემ და ბალეტმაისტერმა ა. პეტროვმა სოფიის სახ. ოპერასთან ჩამოაყალიბა პირველი პროფ. საბალეტო დასი. იმავე წელს გაიხსნა საბალეტო სკოლა, სადაც სწავლობდნენ ბალეტის პირველი ბულგ. პროფესიონალი მსახიობები: ე. ვირონოვა, ს. აროე (ს. აროვა), ა. მანოლოვი, ლ. ბერონი და სხვ.

საბალეტო თეატრ. წამყვანი მოცეკვავეები არიან (1960-იანი წწ.): ვ. კიროვა, კ. კოლდამოვა, კ. ბოგოევა, ი. ლაზაროვი და სხვ. 1951 გაიხსნა სახელმწ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი, სადაც ჩამოყალიბდა კლასიკური ცეკვის და ბულგ. საცეკვაო ფოლკლორის განყ-ბები. 1961-იდან ვარნაში ტარდება ბალეტის საერთაშ. კონკურსები (1964, 1965, 1966, 1968, 1970).



სოფია. წმ. სოფიის ტაძარი. V—VI სს.



ქალაქ-მუზეუმი ნესებარი. ძველი ქალაქის ერთ-ერთი კუთხე.



«წმ. თედორე» (პატლეინის ეკლესიიდან). კერამიკული პანო. X ს. პრესლავის მუზეუმი.



ქ. ბურგასი. ახალი სახლები საბჭოთა კავშირის მარშალ თ. ტოლბუხინის სახელობის რაიონში.

ბულგარეთი ვოლგა-კამისა

ცული. XII—XIV სს.

ეჩო. XII—XIV სს.

თიხის ჭურჭელი. X — XII ს.

საკეტი. XIV ს.

### XVI. დრამატული თეატრი

XIX ს. 40-იანი წლებიდან ბ-ში სცენის-მოყვარეთა დასები ყალიბდებოდა სახალხო „ჩიტალიშტებთან" (ბ-ის კულტ.-საგანმ. თვითმოქმედი ორგანიზაციები). 1866 ერთ-ერთმა პირველმა ბულგ. დრამატურგმა დ. ვოინიკოვმა დააარსა ბრეილის თეატრ. საზ-ბა — სცენისმოყვარეთა მუდმივმოქმედი და-სი. ვ. დრუმევმა შექმნა ისტ. დრამა „ივანკო" (დაიდგა 1872), რ-იც ბ-ის აღორძინების პერიოდის ეროვნ. დრამატურგიის მწვერ-ვალს წარმოადგენდა. ოსმალთა ბატონობი-საგან განთავისუფლების შემდეგ ბ-ში შეიქ-მნა პირველი პროფ. თეატრ. კოლექტივები. 1892 სოფიაში ჩამოყალიბდა დრამ. დასი „ცრემლი და სიცილი". თეატრ. ჩამოყალი-ბებამ ხელი შეუწყო ბულგ. თეატრ. კულ-ტურის განვითარებას. 1904 თეატრი სა-ხელმწ. ბიუჯეტზე გადაიყვანეს და სახ. თე-ატრი უწოდეს. XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში ბ-ში შეიქმნა რამდენიმე პროფ. თეატრი: რ. პოპოვას დრამ. თეატრი, თანამედროვე თეატრი (ხელმძღვ. მ. იკო-ნომოვი), თავისუფალი თეატრი და სხვ.

სოფიის სახ. თეატრი, რ-საც 1925—44 ნ. მასალიტინოვი ხელმძღვანელობდა, მიჰ-ყვებოდა მოსკოვის სამხატვრო თეატრის შემოქმედებით გზას. სახ.-დემოკრ. წყობი-ლების დამყარების შემდეგ დაიწყო თეატრ. ხელოვნ. აღორძინება.

1969 ბ-ში 40 თეატრი (32 დრამ., 8 თოჯინების) და ქ. შუმენის, კირჯალის და რაზგრადის დრამ თეატრებთან არსებული 3 თურქ. საესტრადო ჯგუფი იყო. სოფიაში მუშაობს ი. ვაზოვის სახ. სახალხო თეატრი. დრამ. თეატრი „ცრემლი და სიცილი", სახ. არმიის თეატრი, სატირული თეატ-რი, ახალგაზრდობის სახ. თეატრი, თეატრი „სოფია", „თეატრი 199", სიტყვის თეატ-რი, თეატრ. ხელოვნ. უმაღლეს ინ-ტთან არსებული სასწავლო თეატრი, თოჯინების ცენტრ. თეატრი. ბ-ში 3 ათ-ზე მეტი თვით-მოქმედი თეატრ. კოლექტივია. თეატრ. ხე-ლოვნ. უმაღლესი ინ-ტი დაარსდა 1948. სოფიაში გამოდის ყოველთვიური ჟურნ. „თეატრი" (1946-იდან).

*ლიტ.*: Д е р ж а в и н К., Болгарский театр, М.—Л., 1950; П е н е в П., Лекции по история на българския драматически театър, ч. 1—4, С., 1952—58.

### XVII. კინო

დოკუმენტური და ქრონიკალური ფილ-მების წარმოება ბ-ში 1910 დაიწყო. 1915 დაიდგა პირველი მხატვრული ფილმი „თა-ვაზიანი ბულგარელი" (რეჟისორი ვ. გენ-დოვი). 1933 გამოვიდა პირველი ხმოვანი ფილმი „მონის ამბოხი" (რეჟისორი გენ-დოვი). 1939 შეიქმნა სახელმწ. ორგანიზა-ცია „ბულგარეთის საქმე", რ-იც უშვებდა ბურჟ.-ნაციონალისტური მიმართულების ფილმებს.

სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ კი-ნოთეატრები, ტექ. ბაზა და ფილმფონდი გადაეცა სახელმწიფოს (1948). 40-იანი წწ. ბოლოსა და 50-იანი წწ. დასაწყისში ასპარეზზე გამოდის რეჟისორების ახ. თაო-ბა, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა თანამედროვე ეროვნ. კინოხელოვნებას. 60-იანი წწ. ფილ-მებიდან აღსანიშნავია: „მზე და ჩრდილი" (1961, რეჟისორი რ. ვილჩანოვი), „რა ახალგაზრდები ვიყავით" (1961, რეჟისორი ბ. ჟელიაზკოვა) და სხვ.

დოკუმენტური, მეცნ.-პოპულ. და ნახა-ტი კინოს დარგში მუშაობენ რეჟისორე-ბი: ტ. დინოვი, ხ. ტოპუზანოვი, რ. გრიგოროვი, კ. კოსტოვი, ხ. კოვაჩევი და სხვ. სოფიაში არის სახელმწ. კინოარქივი. ვარნაში ყოველწლიურად (1961-იდან) ტარდება ბულგ. ფილმების ფესტივალი. 1971 ბ-ში გამოვიდა 16 მხატვრული, 19 ტელეფილმი, 118 მოკლემეტრაჟიანი, 60 მეცნ.-პოპულ. ფილმი.

*ლიტ.*: П о г о ж е в а Л., Художественные фильмы Болгарии, М., 1963; Киноизкуството в България, С., 1960.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 624—625. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 560—561.

**ბულგარეთი** ვ ო ლ გ ა - კ ა მ ი ს ა, შუ-ავოლგისპირეთისა და კამისპირეთის ხალ-ხების პირველი ადრინდ. ფეოდ. სახელმწი-ფო. ჩამოყალიბდა X ს-ში; მნიშვნელოვანი როლი შეასრულა აღმ. ევრ. შუა საუკ. ის-ტორიაში. XII ს-თვის მოიცავდა ტერიტო-რიას სამარის რკალიდან ჩრდ. ჩუვაშეთამდე და სამხრ. ურალისპირეთამდე. ბ-ის შესახებ წერილობით ცნობებს გვაწვდიან არაბი და სპარსელი ავტორები (იბნ ფადლანი, იბნ ჰაუკალი, ალ-ისტახრი, იბნ რუსთა, ალ-გარდიზი და სხვ.), რაშიდ ალ-დინი, ხაზარული საბუთები, რუს. მატიანეები, ბულ-გართა ეპიგრაფიკული ძეგლები. დიდი მა-სალაა მოპოვებული არქეოლ. კვლევის შე-დეგად (ბოლგარისა და სუვარის გათხრები). სახელმწიფოს ჩამოყალიბებაში მრავალი ფინურ-უგრ. ტომი მონაწილეობდა. ადგილ. მოსახლ. განვითარება დააჩქარა XII ს-ში ბულგართა თურქულენოვანი ტომების მოსვლამ აზოვისპირეთიდან. X ს-თვის მომთაბარე ბულგარები ბინადარ ცხოვრე-ბაზე გადავიდნენ, მათი მეურნ. საფუძველი გახდა მიწათმოქმედება. X ს-მდე ბულგ. ტომები *ხაზართა სახაკანოს* ემორჩილებოდ-ნენ. მათს წინააღმდეგ ბრძოლის მიზნით ბულგართა ხანები არაბებს დაუკავშირდნენ, ისლამი აღიარეს და ნომინალურად დაემორ-ჩილნენ ხალიფოს. 965 სვიატოსლავ იგო-რის ძემ ხაზართა სახელმწიფო გაანადგურა და ბულგარებმა დამოუკიდებლობა მოიპო-ვეს. X ს. ბოლოს აქ ფეოდ. ურთიერთობანი გაბატონდა. ბულგარეთზე გადიოდა აღმ. ევრ. და აზიის შემაერთებელი სავაჭრო გზები, რაც ხელს უწყობდა აღებ-მიცემობის განვითარებას და მნიშვნელოვანი სავაჭრო და სახელოსნო ცენტრების წარმოქმნას. X—XII სს-ში ბ. ხშირად ეომებოდა რუს. სამ-თავროებს. ამის გამო სატახტო ქალაქი ბოლგარიდან აღმ-კენ, ბილიარში გადაი-ტანეს. 1223 ბულგარებმა მოიგერიეს მონ-ღოლთა პირველი თავდასხმა. 1236 მონ-ღოლებმა ბილიარი აიღეს, 1241 კი მთლია-ნად დაიპყრეს ქვეყანა, რ-იც ამიერიდან ოქ-როს ურდოს შემადგენლობაში შევიდა, მაგ-რამ გარკვეული ავტონომია მიიღო. XIII ს. II ნახევარში დაიწყო ახ. ეკონ. აღმავლობა, ქალაქების ზრდა, გამოცოცხლდა საერთაშ. ვაჭრობა. ამან ბულგარეთის მთავრებს და-მოუკიდებლობისაკენ მისწრაფება გაუღვი-ძა, რასაც მონღოლთა რამდენიმე დამსჯელი ლაშქრობა მოჰყვა. მკვლევართა ნაწილი ვა-რაუდობს, რომ XIV ს. 90-იანი წწ. შუა ხანებში ბ. ოქროს ურდოსთან ერთად გა-ანადგურა თემურლენგმა. XV ს. 30-იან წლებში მდ. კამის სამხრ-ით მდებარე მი-წები რუსმა ფეოდალებმა დაიპყრეს. დამო-უკიდებლობა შეინარჩუნა მხოლოდ ყაზან-მა, რ-იც ყაზანის სახანოს სატახტო ქალაქი გახდა.

*ლიტ.*: С м и р н о в А. П., Волжские булгары, М., 1951.




**ბულგარეთის დეპეშათა სააგენტო** (Българска Телеграфна Агенция—БТА), დაარსდა 1898 სოფიაში. 1951-მდე იყო ბულგ. საგარეო საქმეთა სამინისტროს განყო-ბა, 1951-იდან სპეც. დაწესებულება — ბულგ. მინისტრთა საბჭოს ცენტრ. საინფორმაციო ინ-ტი. ბ. დ. ს-ს აქვს კორესპონდენტთა პუნქტები ბულგ. დიდ ქალაქებსა და ზოგიერთი უცხო სახელმწიფოს დედაქალაქში. იგი ბულგ. პრესასა და რადიოს აწვდის შინა და საერთაშ. ინფორმაციას, საზღვარ-გარეთ გადასცემს ინფორმაციას ბულგ. ხალხის ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცხოვრე-ბის შესახებ.

**ბულგარეთის კომუნისტური პარტია** (ბკპ), საფუძველი ჩაუყარა დ. *ბლაგოევმა*. რ-ის ინიციატივითაც 1891 წ. 20 ივლ. (1 აგვ.) შედგა ბ უ ლ გ ა რ ე თ ი ს ს.-დ. პ ა რ ტ ი ი ს (ბსდპ) I დამფუძნებელი ყრილობა. 1903 X ყრილობაზე ბ უ ლ-გ ა რ ე თ ი ს მ უ შ ა თ ა ს.-დ. პ ა რ-ტ ი ა (ბმსდპ, ეწოდა 1894) გაითიშა რევ. მარქსისტულ ბ უ ლ გ ა რ ე თ ი ს მ უ შ ა თ ა ს.-დ. პ ა რ ტ ი ა დ („ვიწრო სოციალისტებისა") — ბ მ ს დ პ („ვ. ს.") და რეფორმისტულ ბ უ ლ გ ა რ ე თ ი ს მ უ შ ა თ ა ს.-დ. პ ა რ ტ ი ა დ („ფართო სოციალისტებისა") — ბ მ ს დ პ („ფ. ს."). დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით „ვი-წრო სოციალისტების" პარტია მარქსიზმ-ლენინიზმის პოზიციებზე გადავიდა. 1919 მაისში სოფიაში შედგა ბმსდპ-ის („ვ. ს.") XXII ყრილობა, რ-მაც მოიწონა III კომუ-ნისტურ ინტერნაციონალში პარტიის შესვ-ლა; პარტიას ეწოდა ბ უ ლ გ ა რ ე თ ი ს კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი პ ა რ ტ ი ა („ვი-წრო სოციალისტებისა")—ბ კ პ („ვ. ს."). ყრილობა ამავე დროს ბკპ-ის („ვ. ს.") I ყრილობა იყო. პარტია სათავეში ჩაუდ-გა 1923 სექტ. ანტიფაშისტურ აჯანყებას, რ-მაც მიუხედავად მარცხისა, დიდი როლი შეასრულა ბულგარეთში რევ. მოძრაობის შემდგომ განვითარებაში. პარტია იძულებუ-ლი გახდა არალეგალურ მდგომარეობაზე გადასულიყო. 1927 ბკპ-ის („ვ. ს.") ხელ-მძღვანელობით შეიქმნა ლეგალური მუშა-თა პარტია (მ. პ.). 1938—39 წლებში ბკპ („ვ. ს.") და მ. პ. გაერთიანდნენ ბულგ. მუშათა პარტიად [(ბმპ); 1944 წ. 9 სექტ. შემდეგ — ბმპ (კომუნისტებისა)]. 1942 პარტ. ინიციატივით შეიქმნა სამამულო ფრონტი, რ-მაც გააერთიანა პარტიზ. ძა-ლები, ხოლო 1944 წ. 9 სექტ. მისი ხელმძ-ღვანელობით მოხდა შეიარაღებული სახ. აჯანყება, დაემხო მონარქიულ-ფაშისტური დიქტატურა, დამყარდა სახ. ხელისუფლება.

1948 მაის-აგვისტოში ბმპ (კ)-ში შევიდა ბმსდპ („ფ. ს."), რ-მაც მთლიანად ცნო მარქსიზმ-ლენინიზმის იდეური და ორ-განიზაციული პრინციპები. პარტიის V ყრი-ლობამ (1948 18—25 დეკ.) ბმპ (კ)-ს უწოდა ბულგარეთის კომუნისტური პარტია (ბკპ), დასახა ბულგარეთში სოციალიზმის მშენებ-ლობის გენ. ხაზი. პარტიის გენ. მდივნად აირჩიეს გ. *დიმიტროვი*. ბულგ. ხალხმა ბკპ-ის ხელმძღვანელობით ძირეული რევ. გარდაქმნები განახორციელა და მოკლე ისტ. დროში დიდ წარმატებას მიაღწია ქვეყნის განვითარებაში. ბკპ-ის X ყრილობამ (1971 აპრ.) მიიღო პარტიის ახ. პროგრამა და და-სახა განვითარებული სოციალ. საზ-ბის მშე-ნებლობის დიდი ამოცანები.

ბკპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების წარ-მომადგენელთა საერთაშორისო თათბირებ-ში (1957, 1960, 1969, მოსკოვი). ბკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინ-ციპებზე. მისი უმაღლესი ორგანოა პარ-ტიის ყრილობა, ყრილობებს შორის კი ცკ, რ-იც ირჩევს პოლიტბიუროსა და სამდივნოს. ბკპ ცკ-ის პირველი მდივა-ნია ტ. ჟივკოვი. ბკპ-ის წევრთა რი-ცხვი — 772 ათასზე მეტი (1974). პარტიის ცენტრ. ორგანოა გაზ. „რაბოტნიჩესკო დელო", ხოლო თეორ. ორგანო — ჟურნ. „ნოვო ვრემე". *რ. სიკინჭალაშვილი.*

**ბულგარეთის მეცნიერებათა აკადემია** (Българска академия на науките), ბულგ. უმაღლესი სამეცნ. დაწესებულება (სოფია). შეიქმნა 1911 ბულგ. ცოდნის ქომაგთა საზ-ბის (Българско книжовно дружество) ბაზაზე, რ-იც 1869 დააარსეს ბულგ. ემიგრანტებმა რუმინ. ქ. ბრეილაში. სახ. ხელისუფლების დამყარებამდე (1944) აკად. მოღვაწეობა შემოიფარგლებოდა კულტ.-საგანმან. და საგამომცემლო მუშაობით. 1949 მოხდა მისი რეორგანიზაცია და ბ. მ. ა. უშუალოდ ბულგ. მინისტრთა საბჭოს დაექვემდებარა. მისი ძირითადი ამოცანაა ბულგარეთში საბუნებისმეტყველო და საზ. მეცნ. განვითარება და კოორდინაცია. ბ. მ. ა-ის მმართველობითი ორგანოები არჩევითია. უმაღლესი ხელმძღვ. ორგანოებია: საერთო კრება, პრეზიდიუმი და პრეზიდიუმის ბიურო. 1970 ბ. მ. ა. შედგებოდა 9 განყ-ბისაგან (მათ. და ფიზ.; ტექ.; ქიმ.; გეოლ. და გეოგრ.; ბიოლ.; მედ.; ფილოს., ეკონ. და იურიდ.; ისტ. და პედ. მეცნიერებათა; ენათმეცნ., ლიტერატურათმცოდნეობისა და ხელოვნებათმცოდნეობის განყბები), რ-თა შემადგენლობაში იყო 50 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ლაბორატორია და ჯგუფი; 46 აკადემიკოსი, 53 წ.-კორ. და 68 უცხოელი წევრი, მ. შ. 16 საბჭ. მეცნიერი. მისი ბ-კა ითვლის 850 ათასზე მეტ ტომს. ბ. მ. ა-ის ბ-კა აქვეყნებს სხვადასხვა ინ-ტების „მოხსენებებს" (1948-იდან). „უწყებებს" და სხვა სამეცნ. პერიოდულ გამოცემებს. აკადემიამ ლიდი სამეცნ. და საორგანიზაციო მუშაობა ჩაატარა, რათა შეემუშავებინა ბულგ. მეცნ. განვითარების პერსპექტიული გეგმა. იგი მჭიდროდ არის დაკავშირებული ბულგ. უმაღლეს სასწავლებლებთან. ბ. მ. ა. ბევრი საერთაშ. ორგანიზაციისა და საზ-ბის (იუნესკო, სამეცნ. კავშირების საერთაშ. საბჭო და სხვ.) წევრია.

**ბულგარეთის მუშათა სოციალ-დემოკრატიული პარტია** („ვიწრო სოციალისტებისა"), იხ. *ბულგარეთის კომუნისტური პარტია*.

**ბულგარეთის სახალხო ბანკი**, ბულგარეთის სახ. რესპუბლიკის ცენტრ. სახელმწ. ბანკი, ქვეყნის საემისიო და საკრედიტო ცენტრი. შეიქმნა 1947 დეკ. 1879 შექმნილი საემისიო სახ. ბანკის ბაზაზე. აწარმოებს ფულის მიმოქცევას, აკონტროლებს ხელფასის ფონდის ხარჯვას, სახელმწ. ბიუჯეტის საკასო შესრულებას და სხვ.; მონაწილეობს ქვეყნის სოც.-ეკონ. განვითარების, კრებსითი საფინანსო-სავალუტო გეგმისა და მოსახლ. ფულადი შემოსავალ-გასავლის ბალანსის შედგენაში. 1969 აპრ-იდან საწარმოების დაკრედიტებისა და დაფინანსების ფუნქციები ბ. ს. ბ-მა გადასცა ახლად შექმნილ დარგობრივ ბანკებს — ბულგ. სამრეწვ. ბანკსა და ბულგ. სამიწათმოქმედო და სავაჭრო ბანკს, რ-ებიც ადგილებზე ასრულებენ საბანკო-საკრედიტო ოპერაციებს ბ. ს. ბ-ის განყ-ბათა მეშვეობით.

**ბულგარეთის სახალხო თეატრი** ივანე ვაზოვის სახელობისა, ბულგ. წამყვანი დრამ. თეატრი. შეიქმნა 1904 სოფიაში, დრამ. დასის „ცრემლისა და სიცილის" ბაზაზე. 1925—44 თეატრს ხელმძღვანელობდა ნ. მასალიტინოვი, რ-ის მოღვაწეობამ დიდად შეუწყო ხელი ბულგ. თეატრ. ხელოვნებაში რეალისტური პრინციპების განმტკიცებას. 30-იან წლებში აქ მოღვაწეობდნენ მსახიობები: ვ. ტრანდაფილოვი, ზ. იორდანოვა, ი. დიმოვი, ნ. იკონომოვი, ო. კირჩევა და სხვ. 1970 დასში იყვნენ რეჟისორები: ფ. ფილიპოვი, ს. სირჩაჯიევი, ნ. ლიუცკანოვი. მ. ბენიაში; ახალგაზრდა მსახიობები: ა. ჩაპრაზოვი, მ. დუპარინოვა, ს. გეცოვი, მ. პავლოვა და სხვ. თეატრი დგამს დას. ევრ. და რუს. კლასიკურ და თანამედროვე პიესებს, განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს ბულგ. კლასიკოსთა და თანამედროვე ავტორების (კ. კიულიავკოვი, ო. ვასილევი, გ. კარასლავოვი და სხვ.) ნაწარმოებებს. 1952—62 ბ. ს. თ. კრისტიუ სარაფოვის სახელობისა იყო. 1962 მიენიჭა ი. *ვაზოვის* სახელი. 1954 დაჯილდოვდა გ. დიმიტროვის ორდენით.

**ბულგარელები**, ერი, ბულგარეთის სახ. რესპ. ძირითადი მოსახლეობა. ცხოვრობენ აგრეთვე ბულგ. მომიჯნავე რუმინ., საბერძნ., იუგოსლავ., თურქ. რ-ნებში, უკრ. სსრ-ში, უნგრეთში, ჩეხოსლოვაკიაში და აგრეთვე ჩრდ. და სამხრ. ამერიკასა და ავსტრალიაში. ბ. რაოდ. ბულგარეთში 7,2 მლნ. კაცია (1975 ბოლო). ქვეყნის გარეთ ბ-ის ყველაზე დიდი ჯგუფი ცხოვრობს სსრკ-ში (350 ათ. კაცი, 1970) ლაპარაკობენ ბულგ. ენაზე. მორწმუნეთა უმრავლესობა მართლმადიდებელი ქრისტიანია, ნაწილი პროტესტანტი და კათოლიკე. არიან მუსლიმანები, რ-ებიც როდოპში ცხოვრობენ. მათი წინაპრები XVI—XVIII სს-ში გამუსლიმანდნენ. ბ. სამხრ. სლავურ ხალხთა ჯგუფს ეკუთვნიან. მათ ეთნოგენეზში მთავარი როლი შეასრულეს იმ სლავმა ტომებმა, რ-ებიც VI—VII სს-ში დამკვიდრდნენ ბალკ. ნ.-კ-ის აღმ. ნაწილში და შეიერთეს ადგილ. თრაკიული ტომები. ბ-ის ფორმირებაში მეორე მნიშვნელოვანი კომპონენტი იყო ვოლგაკამის ბულგართა მონათესავე თურქულენოვანი პროტობულგარელები. VII ს. II ნახევარში მათ შეაღწიეს ბალკანეთში და სლავ. ტომებთან ერთად 680 სლავურ-ბულგ. სახელმწიფო შექმნეს. პირველი ბულგ. სამეფოს მოსახლ. კონსოლიდაციის შედეგად IX—X სს-ში ჩამოყალიბდა ერთიანი სლავურენოვანი ხალხი, რ-მაც ბ-ის სახელწ. მიიღო. ბ-ის კულტურა პროტობულგარელების, თრაკიელებისა და სლავების ძვ. კულტ. რთული ურთიერთზემოქმედების პროცესში ჩამოყალიბდა. ამ ხალხებმა თავის მხრივ ბიზანტ. კულტ. და ანტ. ტრადიციების მნიშვნელოვანი გავლენა განიცადეს.

ოსმალთა ხუთასწლოვანმა (XIV ს. ბოლო — 1878) ბატონობამ შეაფერხა ბ-ის ეროვნ. განვითარება. მათი ეროვნ. აღორძინება დაიწყო XVIII ს. ბოლოს, როცა კაპიტალიზმის განვითარების შედეგად დაიწყო ბულგ. ერის ჩამოყალიბება. ეროვნ. თვითშეგნების განმტკიცებას და კონსოლიდაციას დიდად შეუწყო ხელი ოსმ. ბატონობის, აგრეთვე ბერძნ. სავაჭრო ბურჟ. და სამღვდელოების წინააღმდეგ წარმოებულმა აქტ. ბრძოლამ.

ახლანდ. ვითარებაში ბ-ის ეროვნ. განვითარებისათვის დამახასიათებელია ხალხის ფართო მასებში ქალაქური კულტ. გავრცელება, ქვეყნის ცალკეულ ოლქებს შორის მჭიდრო კულტ. კონტაქტები და ზოგიერთი ტრად. ჩვევის აღორძინება, რ-იც ბ-ის სოციალ. კულტურაში სახეცვლილი ფორმით შედის. ბ-ის ისტ., ეკონ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *ბულგარეთი*.

*ლიტ.*: История Болгарии, т. 1—2, М., 1954—55; Народы зарубежной Европы, т. 1, М., 1964.

**ბულგარინი** ფადეი ბენედიქტეს ძე [24. VI (5. VII). 1789, მინსკის გუბ., — 1 (13). IX. 1859, დერპტის (ახლანდ. ტარტუს) მახლობლად], რუსი ჟურნალისტი, მწერალი. თვითმპყრობელობის ერთგული მსახური. ებრძოდა პროგრ. მწერლობას (პუშკინს, გოგოლს, ბელინსკის და სხვ.) არა მარტო როგორც კრიტიკოსი, არამედ როგორც პოლიტ. პოლიციის მრჩეველი და ინფორმატორი. გამოსცემდა რეაქციულ ჟურნალ-გაზეთებს. ავტორია რომანებისა: „ივანე ვიჟიგინი" (1829), „ცრუ დიმიტრი" (1830), „პეტრე ივანეს ძე ვიჟიგინი" (1831), „მაზეპა" (ნაწ. 1—2, 1833—34), აგრეთვე ნარკვევებისა და კრიტ. წერილებისა.

**ბულგარული ენა**, ბულგ. სახ. რესპ. სახელმწ. ენა. ეკუთვნის სლავ. ენების სამხრეთულ ჯგუფს. ბ. ე-ზე ლაპარაკობს 7 მლნ-ზე მეტი კაცი (1965). ბ. ე-ის ბგერით შედგენილობაში 6 ხმოვანი ფონემაა — a, o, y, e, u, ъ (ეს უკანასკნელი წარმოითქმის a-სა და o-ს შუა). სიტყვის ბოლოს და თანხმოვნის წინ მხოლოდ მაგარი თანხმოვანია: ден „დღე", пет «ხუთი», борба «ბრძოლა», писмо «წერილი». სიტყვის მახვილი ექსპირაციული და დინამიკურია.

ბ. ე. ანალიზური ტიპის ენაა: სახელებში მიმართებებს ბრუნვის ნაცვლად გამოხატავს წინდებულები. არსებით სახელს აქვს პოსტპოზიციური არტიკლი. ზმნას არა აქვს ინფინიტივი. დასტურდება სამი უღვლილება და დროთა რთული სისტემა. წინადადებაში სიტყვათა რიგი მყარია: ქვემდებარე— შემასმენელი — პირდაპირი დამატება.

ბ. ე-ის დიალექტები ჯგუფდება აღმოსავლურ და დასავლურ კილოკავებად. სალიტ. ბ. ე-ის განვითარებაში გამოყოფენ სამ ეტაპს: X—XI სს., XII—XVI სს., XVI ს. მეორე ნახევრიდან დღემდე. დამწერლობა ეფუძნება სლავ. ანბანს. უძველესი წერილობითი ძეგლი (წარწერა ქვაზე) დათარიღებულია 993-ით.

*ლიტ.*: Маслов Ю. С., Очерк болгарской грамматики, М., 1956; Мирчев К., Историческа граматика на българския език, 2 изд., С., 1963.

**ბულგარული ჩხირი** (Lactobacterium bulgaricum), ჩხირისებრი ბაქტერია რძემჟავა ბაქტერიების ჯგუფისა. 45—50° ტემპ-რაზე სწრაფად ადედებს რძეს. იყენებენ მაწვნის დასამზადებლად.


ბულგარეთი ვოლგა-კამისა ბოლგარი. საკრებულო მეჩეთი («შავი პალატა») XIV ს.

**ბულდოზერი** (ინგლ. bulldozer), 1. მიწის სათხრელი თვითმავალი მანქანა —მუხლუხა ან თვლიანი ტრაქტორი, საწევარი და სხვ.; მთავარი მუშა ნაწილი — მრუდწირული კვეთის ფრთა (ფარი) — დამაგრებულია მანქანის სავალი ნაწილის ბაზის გარეთ. ბ-ს იყენებენ გზის, არხის, ჰიდროტექ. და სხვა ნაგებობათა მშენებლობისა და რემონტის დროს, გრუნტის, სასარგებლო წიაღისეულის, საგზაო-საშენი და სხვა მასალის შრეშრე სათხრელად, მოსასწორებლად და გადასაადგილებლად (60—150 *მ*-ის მანძილზე), აგრეთვე ხეების მოსათხრელად, ტყის გასაწმენდად, თოვლის სახვეტად, სკრეპერის მბიძგავად და სხვ.; ბ. შეიძლება იყოს არასაბრუნფრთიანი (ნახ. 1), საბრუნფრთიანი ანუ უნივერსალური. 2. საღუნი წნეხი; ღუნავენ სხვადასხვა კვეთის ნამზადისაგან მიღებულ დეტალებს (კავს, კრონშტეინს, კუთხედსა და სხვ.), რ-ებსაც წინასწარ შტამპებში აწყობენ. ძირითადად მრუდმხარა ან ჰიდრავლიკურია. სამჭედლო-საშტამპო წარმოებაში უფრო გავრცელებულია ჰორიზ. მრუდმხარა ბ. (ნახ. 2). მისი ძალვაა 0,2-იდან 5 *მეგნ*-მდე (20-იდან 500 *ტძ*-მდე), სვლათა რიცხვი — წუთში 6-იდან 20-მდე. მცირე კვეთის ნამზადის ცხლად ღუნვისათვის იყენებენ სწრაფმავალ ბ-ს, რ-ის ძალვაა 0,2 *მეგნ*-მდე (20 *ტძ*-მდე), სვლათა რიცხვი — წუთში 45-იდან 60-მდე.
*ი. ქართველიშვილი.*

**ბულე** (ბერძნ. bulē — საბჭო), ძვ. საბერძნეთში, 1. ჰომეროსის პოემებში — დიდგვაროვანთა საბჭო ბასილევს-


ბულდოზერი. ნახ. 1. არასაბრუნფრთიანი ბულდოზერი.


ბულდოზერი. ნახ. 2. ჰორიზონტალური მრუდმხარა წნეხ-ბულდოზერი.

თან. 2. დიდებულთა, უმთავრესად მდიდარ მოქალაქეთა მმართველი საბჭო არისტოკრ. და ოლიგარქიულ პოლისებში (ძვ. წ. V ს. დასაწყისამდე). ბ-ს წევრებს ირჩევდნენ სამუდამოდ (გერუსია სპარტაში, *არეოპაგი* ათენში და სხვ.). 3. დემოკრ. პოლისებში — განუსაზღვრელი ვადით არჩეული საბჭო აღმასრ. უფლებით და სახელმწ. კონტროლის ფუნქციით. განსაკუთრებით ცნობილია ათენის ბ., რ-იც ძვ. წ. 594 დააარსა *სოლონმა*. მას ჯერ 400-თა საბჭო ეწოდებოდა, *კლისთენეს* დროს (ძვ. წ. 509) — 500-თა საბჭო, ძვ. წ. 307-იდან კი — 600-თა საბჭო. ბ-ს წევრებს (30 წლის და მეტი ხნის მოქალაქეებს) თავდაპირველად *ფილეების* მიხედვით ირჩევდნენ, ძვ. წ. V ს. შუაწლებიდან კი — კენჭისყრით. საბჭოს სხდომები იმართებოდა ყოველდღე, დღესასწაულების გარდა, ბულევტერიონში (Buleutērion). მთელი საბჭო დაყოფილი იყო 10 კომისიად (პრიტანია — Prytaneia), რ-ებიც თავიანთ მოვალეობას რიგრიგობით (თითოეული წლის თითო მეათედის მანძილზე) ასრულებდნენ. პრიტანების თავ-რესთან (ეპისტატესი — Epistatés) ინახებოდა სახელმწ. ბეჭედი და ხაზინის გასაღები. ძვ. წ. V ს-იდან ბ-ს წევრები იღებდნენ ჯამაგირს — დღეში 1 დრაჰმას.

**ბულევტერიონი,** უმაღლესი ადმინისტრაციული და საკანონმდებლო ორგანოების სხდომის შენობა ძველ საბერძნეთში.


ბულევტერიონი. გეგმა.

**ბულეზი** (Boulez) პიერ (დ. 26. III. 1925, მონბრიზონი, ლუარის დეპარტ.), ფრანგი კომპოზიტორი და დირიჟორი. სწავლობდა პარიზის კონსერვატორიაში (ო. მესიანის კლასი), შემდეგ მეცადინეობდა რ. ლეიბოვიცის ხელმძღვანელობით. ითვლება თანამედროვე *ავანგარდიზმის* ერთ-ერთ ლიდერად მუსიკაში. 1954-იდან ბ. პარიზში მართავს მოდერნისტული მუსიკის ყოველწლიურ კონცერტებს (ე. წ. „Domaine musical"), რ-ებზეც მისი დირიჟორობით სრულდება ა. *შენბერგის*, ა. *ვებერნის*, კ. შტოკჰაუზენის, ლ. ნონოს და სხვ. კომპოზიტორთა ნაწარმოებები. 1960-იდან ბაზელის მუს. აკადემიაში კითხულობს მუსიკის ანალიზის კურსს. ბ-ის ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია მუს. პიესა კონტრალტოსა და ექვსი საკრავისათვის „ჩაქუჩი უოსტატოდ" (1955, პოეტ-სიურრეალისტ რ. შარას ლექსებზე), „სტრუქტურები" 2 ფორტეპიანოსათვის (1952—56 და 1961), სამი საფორტეპიანო სონატა და სხვ. 1967 საგასტროლოდ იყო სსრკ-ში.


ა. ბ უ ლ ი. კარადა. ფონტენბლოს მუზეუმი.

**ბულიაშვილი** დავით ამბროსის ძე (დ. 25. X. 1911, ქ. ზესტაფონი), ქართვ. საბჭ. გეოლოგი. გეოლ.-მინერალოგიურ მეცნ. დოქტორი (1963-იდან), პროფესორი (1968-იდან). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1974-იდან). დაამთავრა თსუ (1932). საქ. პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი (1966—67). ნავთობის საკავშ. სამეცნ.-კვლ. გეოლ.-საძიებო ინ-ტის საქართვ. განყ-ბის გამგე (1956-იდან). ი. გუბკინის სახ. საქართვ. ნავთობისა და აირის მრეწვ. სამეცნ.-ტექ. საზ-ბის თავ-რე (1968-იდან). მისი შრომები ეხება საქართვ. ნეოგენური ნალექების სტრატიგრაფიას, საქართვ. მთათაშუეთის გეოლ. აგებულებასა და ნავთობაირიანობას. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" სამი ორდენითა და ორი მედლით.

**ბულეში,** სოფელი ლენტეხის რ-ნში (ჩოლურის სოფსაბჭო), სვანეთის ქედის სამხრ. კალთაზე. მდ. ცხენისწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1120 *მ*, ლენტეხიდან 13 *კმ*. საყდრის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა სოფ. თეკალში (3 *კმ*).

**ბულვანი,** სოფელი აბაშის რ-ნში (ქოლობნის სოფსაბჭო), კოლხეთის დაბლობზე. ზ. დ. 25 *მ*, აბაშიდან 5 *კმ*. ქოლობნის ეთერზეთოვანი კულტურების საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქოლობანში (3,5 *კმ*).

**ბულვერ-ლიტონი** (Bulwer-Lytton) ედვარდ ჯორჯ (25. V. 1803, ლონდონი, — 18. I. 1873, ტორკი, დევონშირი), ინგლ. მწერალი და სახელმწ. მოღვაწე. 1831 გახდა პარლამენტის წევრი, 1858—კოლონიების მინისტრი, 1866 პერობა უბოძეს და ლორდთა პალატაში შეიყვანეს; 1856—58 აირჩიეს გლაზგოს უნ-ტის ლორდ-რექტორად. წერდა რომანებს, პიესებს, ესეებს. ბ.-ლ-ის რომანებს არისტოკრ. მანერიზმი ახასიათებს („პელემი", 1828; „იუჯინ ერამი", 1832). მისი ისტ. რომანებიდან აღსანიშნავია: „პომპეის უკანასკნელი დღეები" (1834), „რიენცი" (1835), „ჰაროლდი, უკანასკნელი საქსონელი" (1848); ისტ. სიუჟეტზეა აგებული დრამაც „რიშელიე" (1839) და სხვ. ამ თხზულებებში რომანტიზმის ძლიერი გავლენა იგრძნობა.

*თხზ.*: The novels and romances, v. 1—40, [Boston], 1896—98; Пьесы, М., 1960.

*ლიტ.*: История английской литературы, т. 2, в. 2, М., 1955.

**ბული** (Boulle) ანდრე შარლ (11. XI. 1642, პარიზი, — 29. II. 1732, იქვე), ფრანგი მეავეჯე, ლუი XIV-ის სასახლის კარის ოსტატი (1672-იდან). დაამუშავა ინტარსიის (ხის მოზაიკა, რ-საც საფრანგეთში მარკეტრს ეძახიან) საკუთარი ვარიანტი. სხვადასხვა ჯიშის ხის მასალის გარდა იყენებდა სპილენძს, ბრინჯაოს, კალას, სპილოს ძვალს, კუს ბაკანს, სადაფს. ბ-ის ნამუშევრები გამოირჩევა შესრულების მაღალი ოსტატობით, ფერადოვნებით. მის სახელოსნოში დამზადებული ავეჯის სტილი (აქ ბ-ის ოთხი ვაჟიც მუშაობდა) XVII ს. კლასიციზმიდან როკოკოდ გადაიზარდა. ბ-ის ავეჯი ინახება ლუვრის, ვერსალის, ფონტენბლოს და სხვ. მუზეუმებში. ე. წ. ბ-ის სტილი გავრცელდა (უმეტესად XIX ს-ში) ევროპის ყველა ქვეყანაში.

**ბული** (Bull) ულე (5. II. 1810, ბერგენი, — 17. VIII. 1880, ლიუსე), ნორვ. მევიოლინე, კომპოზიტორი და ფოლკლორისტი. ეროვნ. მუს. სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ვიოლინოს დაკვრა ძირითადად დამოუკიდებლად ისწავლა. 1850 ბერგენში დააარსა პირველი ნორვ. ეროვნ. თეატრი (აქ ერთხანს მუშაობდნენ დრამატურგები ჰ. იბსენი და ბ. ბიერნსონი), რ-ისთვისაც წერდა თეატრ. მუსიკას. აღსანიშნავია ბ-ის სავიოლინო თხზ. (2 კონცერტი ვიოლინოსა და ორკესტრისათვის, ვარიაციები, პიესები, მ. შ. პოპულ. პიესა „მწყემსი ქალის კვირადღე"). დიდი გავლენა იქონია ე. გრიგზე. მრავალჯერ იყო საგასტროლოდ ევროპაში (რუსეთში პირველად 1830), ჩრდ. ამერიკაში. ასრულებდა ვირტუოზულ ნაწარმოებებს და თავისსავე დამუშავებულ ნორვ. ხალხ. მელოდიებს.

**ბული** (Boole) ჯორჯ (2. XI. 1815, ლინკოლნი, — 8. XII. 1864, ბალინტემპლი, კორკის მახლობლად), ინგლ. ლოგიკოსი და მათემატიკოსი, სიმბოლური ლოგიკის ფუძემდებელი, 1849-იდან კუინს-კოლეჯის პროფესორი კორკში (ირლანდია). მისი კვლევის ძირითადი სფეროა ლოგიკა, ალბათობის თეორია, მათ. ანალიზი, სპინოზას, არისტოტელესა და ციცერონის ფილოს. შეხედულებები. შემოიღო ლოგიკური ოპერაციები, ყოველი მსჯელობა განიხილა როგორც გარკვეული იგივეობა და პირველმა შექმნა სიმბოლური ლოგიკის სისტემა, რ-საც შემდგომში *ლოგიკის ალგებრა* ეწოდა. ბ-ის სახელს ატარებს აბსტრ. ალგებრული თეორიები — *ბულის ალგებრები* (ბულის ალგებრებია, მაგ., დებულებათა ლოგიკა და *კლასთა ლოგიკა*). ბ-ის იდეები განავითარეს *პირსმა*, შრიოდერმა, *პორეცკიმ*.

*თხზ.*: An investigation of the laws of thought..., L., 1854; The mathematical analysis of logic, Camb.—L., 1847.

*ლიტ.*: Л ь а р Л., Английские реформаторы логики в XIX в., пер. с франц., СПб., 1897.

**ბულიგინის სათათბირო,** პროექტი წარმომადგენლობითი კანონსათათბირო ორგანოსი, რ-ის შექმნა გამოაცხადა 1905 წ. 6 აგვ. მეფის მანიფესტმა. ბ. ს-ს პროექტი მიზნად ისახავდა განხეთქილება შეეტანა რევ. ძალებში, მიემხრო ბურჟუაზია, რ-იც ისწრაფოდა ვიწროცენზიანი წარმომადგენლობითი დაწესებულების დაარსებისაკენ: გადაებირებინა გლეხობა, რ-საც ჯერ კიდევ არ გაქრობოდა მონარქისტული და კონსტ. ილუზიები. ბ. ს-ს პროექტი შემუშავდა შინაგან საქმეთა მინისტრ ა. ბულიგინის ხელმძღვანელობით (სახელწოდებაც აქედანაა). პროექტის მიხედვით, მოსახლ. უმრავლესობას (მუშები, ქალები, სამხ. მოსამსახურენი, მოსწავლეები და ა. შ.) არ ჰქონდა საარჩევნო უფლება. გლეხებისათვის წესდებოდა ოთხსაფეხურიანი, ხოლო მემამულეებისა და ბურჟუაზიისათვის ორსაფეხურიანი არჩევნები; ამომრჩევლთა 42%-ს ირჩევდა თემების რწმუნებულთა ყრილობები, 34%-ს მაზრების მიწათმფლობელთა (ცენზი 100-იდან 800-მდე დესეტინა) ყრილობები, 24%-ს ქ-ების ამომრჩეველთა (ცენზი — 1500 მანეთის, დედაქალაქებში 3 000 მან. ღირებულების უძრავი ქონება) ყრილობები. ვ. ი. ლენინმა ბ. ს. შეაფასა როგორც «... „სახალხო წარმომადგენლობის" უაღრესად თავხედური გამასხარავება» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9, გვ. 292). ბოლშევიკები მშრომელებს ბ. ს-ს აქტ. ბოიკოტისაკენ მოუწოდებდნენ და მთელი სააგიტაციო კამპანია შეიარაღებული აჯანყების მომზადებისათვის გამოიყენეს. ბ. ს. არ იქნა მოწვეული, იგი დაასამარა ოქტ. სრულიად რუს. პოლიტ. გაფიცვამ (1905). ამავე წელს მეფე იძულებული გახდა გამოეცა 17 ოქტომბრის მანიფესტი, სადაც ხალხს საკანონმდებლო სათათბიროს ჰპირდებოდა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ბულიგინის სათათბიროს ბოიკოტი და აჯანყება, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9; მ ი ს ი ვ ე, „მეფის ერთობა ხალხთან და ხალხისა მეფესთან", იქვე; მ ი ს ი ვ ე, პოლიტიკური დაჯგუფების პირველი შედეგები, იქვე; Государственная дума в России. Сб. документов и материалов, М., 1957.

**ბულიმია** (ბერძ. bulimia < bus — ხარი და limos — შიმშილი), მ გ ლ უ რ ი შ ი მ შ ი ლ ი, მადის ავადმყოფური მომატება. ჩვეულებრივ შეტევითი ხასიათისაა. შიმშილის მეტად შემაწუხებელ გრძნობას ხშირად თან ახლავს საერთო სისუსტე და ტკივილი კუჭის არეში. გვხვდება ენდოკრინული (დიაბეტი, სიმსუქნე), ფსიქიკური, ცენტრ. ნერვული სისტემის ზოგიერთი დაავადების, ტუბერკულოზის და სხვ. დროს. პერიოდული ბ.—ს ი ტ ი ო მ ა ნ ი ა ემართებათ ისტერიის, ნევრასთენიისა და ჭკუასუსტობის დროს. მკურნალობენ ბ-ის გამომწვევ დაავადებას.

**ბულის ალგებრა,** განსაკუთრებული ალგებრული სისტემა (დაწვრილებით იხ. *სტრუქტურა* მათემატიკაში). სახელი ეწოდა ინგლ. მათემატიკოსის ჯ. *ბულის* (1815—1864) პატივსაცემად.

**ბულიში,** სოფელი ხობის რ-ნში (ქვემო ქვალონის სოფსაბჭო), ოდიშ-გურიის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 10 *მ*, ხობიდან 8 *კმ*. ქვალონის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ქვალონში (1 *კმ*).

**ბულიშხინჯი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (აჩიგვარის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ოხოჯის შესართავთან, მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 70 *მ*, გალიდან 10 *კმ*. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. აჩიგვარაში (3 *კმ*).

**ბულიჩი** სერგეი კონსტანტინეს ძე [27. VIII (8. IX). 1859, ყაზანი, — 1921, პეტროგრადი), რუსი ენათმეცნიერი და მუსიკის ისტორიკოსი. ყაზანის საენათმეცნიერო სკოლის წარმომადგენელი. მუშაობდა უპირატესად რუს. და სლავ. ენათმეცნ., აგრეთვე ექსპერ. ფონეტ. დარგში. ბ-ის საენათმეცნიერო ნაშრომთა შორის უმნიშვნელოვანესია „რუსეთში ენათმეცნიერების ისტორიის ნარკვევი" (ტ. 1, 1904), რ-შიც თავმოყრილია მდიდარი მასალა რუსეთში ენათმეცნ. განვითარების შესახებ ძვ. დროიდან 1825-მდე. რამდენიმე შრომა მიუძღვნა რუს. მუსიკისა და მწერლობის ურთიერთდამოკიდებულების

საკითხებს („ა. ს. პუშკინი და რუსული მუსიკა“, 1911; „ა. ს. გრიბოედოვი—მუსიკოსი“, 1911; „მ. ი. ლერმონტოვი და რუსული მუსიკა“, 1913).

**ბულიწყუ,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, ურთის სერის სამხრ.-აღმ. ბოლოსთან, მდ. მუნჩიის მარცხ. ნაპირზე. პირველი მაისის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ბ., საკვიკვინიო, ჭიხუ). ზ. დ. 20 *მ*, ხობიდან 4 *კმ*. პირველი მაისის გ. დიმიტროვის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, მედპუნქტი.

**ბულონი,** ბ უ ლ ო ნ-ს ი უ რ-მ ე რ ი (Boulogne-sur-Mer), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. საფრანგეთში, პა-დე-კალეს სრუტესთან, მდ. ლიანის შესართავში, პა-დე-კალეს დეპარტამენტში. 49 ათ. მცხ. (1968). პარიზსა და ლონდონს შორის მიმოსვლის სატრანზიტო პუნქტი. მსხვილი თევზსაჭერი და თევზსამრეწვ. ცენტრი. გემთმშენებლობა, ლითონდასამუშ., მეტალ., ცემენტის, ქიმ., სელის გადასამუშ. მრეწველობა.

**ბულონის ბანაკი,** სამხ. ბანაკი ბულონის მახლობლად, რ-იც 1801—05 შექმნა ნაპოლეონმა იმ მიზნით, რომ მოემზადებინა ლამანშიდან ინგლისში შეჭრა. 1805 აგვ. ბ. ბ-ში თავი მოუყარეს 2300-ზე მეტ სადესანტო ხომალდს და 130 ათ. კაცს. ინგლისის უფრო ძლიერი ფლოტი ხელს უშლიდა სადესანტო ოპერაციის მომზადებას. წარმატება არ მოჰყვა ნაპოლეონის ცდას ზღვაზე აქტ. მოქმედებით განერიდებინა ინგლ. ფლოტის მთავარი ძალების ყურადღება. მე-3 ანტიფრანგ. კოალიციის შექმნამ 1805 აგვ.-სექტ. აიძულა ნაპოლეონი გადაესროლა ჯარები ბ. ბ-იდან რაინზე, სადაც დაიწყო რუსეთ-ავსტრია-საფრ. 1805 ომი.

**ბულტმანი** (Bultmann) რუდოლფ (დ. 20. VIII. 1884, ოლდენბურგი), გერმ. პროტესტანტი, თეოლოგი, ფილოსოფოსი და რელიგიის ისტორიკოსი. 1921 — 51 მარბურგის უნ-ტის პროფესორი. ახლოს დგას *დიალექტიკურ თეოლოგიასთან*. ბ-მა წამოაყენა რწმენის დემითოლოგიზაციის მოთხოვნა. მისი აზრით, ტრადიციებში ერთმანეთისაგან უნდა გაიმიჯნოს ნიშანთა წარმავალი მითოლ. სისტემა და წარუვალი მოწოდება ადამიანის სინდისისადმი, საჭიროა მითის ნაციონალისტური კრიტიკა და ამ მოწოდების გააზრება *ეგზისტენციალიზმის* თვალსაზრისით. გააკრიტიკეს ოფიც. *პროტესტანტიზმის* წარმომადგენლებმა, აგრეთვე *კ. იასპერსმა* თეოლ. და ეგზისტენციალიზმის აღრევისათვის.

*თხზ.*: Die Frage der Entmythologisierung, Münch., [1954] (თანაავტ.: K. Jaspers); Glauben und Verstehen, Gesammelte Aufsätze, Bd. 1—3, Tübingen, 1958—62.

*ლიტ.*: Schmithals W., Die Theologie R. Bultmanns, Tübingen, 1966.

**ბულული,** თივის, ნამჯის, ზოგჯერ პურეულის შემჭიდროებული კონუსისებრი გროვა. სათიბებში თივას აბულულებენ ღვარეულებისაგან, როცა მათი ტენიანობა 25—40%-ია. 2—3 დღეში ბულული შრება, შემდეგ ზვინებად დგამენ. ტენიან რ-ნებში თივის ბ-ის მასა 0,75 — 2 *ც*-ია; გვალვიან რ-ნებში 2,5—4 *ც*. თივას აბულულებენ საგროვებელი ან ამკრებ-საბულულებელი მანქანით, ხოლო ნამჯას საბულულებლიანი კომბაინით სამარცვლე კულტურების აღებისთანავე. მთაში სათიბელათი ან ცელით გათიბულ ბალახს მაშინვე აგროვებენ ფოცხით და დგამენ ბ-ებად.

**ბულულსაზიდი,** იხ. სტ. *თივაასაღები მანქანები*.

**ბუმაჟკოვი** ტიხონ პიმენის ძე (1910 — XII. 1941), პარტიზანული რაზმების ერთ-ერთი პირველი ორგანიზატორი დიდი სამამულო ომის დროს. საბჭ. კავშირის გმირი (6. VIII. 1941). სკკპ წევრი 1930-იდან. ომამდე საკ. კპ(ბ) ოქტ. რაიკომის (ბელორ. სსრ, პოლესიეს ოლქი) პირველი მდივანი. თავდაპირველად მეთაურობდა პარტიზ. რაზმს „წითელ ოქტომბერს“ ბელორუსიაში; კავშირი ჰქონდა წითელი არმიის ნაწილებთან და საგრძნობ დარტყმას აყენებდა მოწინააღმდეგის ზურგსა და შტაბებს, აფეთქებდა ხიდებს. საბჭ. პარტიზანებს შორის ბ-ს პირველს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. დაიღუპა ბრძოლის ველზე პოლტავის ოლქის სოფ. ორჟიცის მიდამოებში.

**ბუმაცენდე** (11. IX. 1881 — 24. IX. 1953, ულან-ბატორი), მონღოლეთის სახ. რესპ. სახელმწ. მოღვაწე. 1921 სახალხო რევ. მონაწილე, პარტიზ. არმიის ერთ-ერთი მეთაური. 1940—51 მცირე ხურალის, 1951 ივლ-იდან კი დიდი სახალხო ხურალის პრეზიდიუმის თავ-რე. 1943-იდან მონღ. სახ. რევ. პარტიის ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი.

**ბუმბერაზთა უფსკრული,** კარსტული ჩანაქცევი *არაბიკის* კირქვულ მასივზე. ზ. დ. 2120 *მ* (გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე). გამომუშავებულია ზედაიურულ თხელშრეებიან კირქვებში. გამოკვლეული მონაკვეთის სიღრმე 80 *მ*. უფრო ღრმად მიმავალი ხვრელები ამოქოლილია ლოდებითა და მრავალწლიანი თოვლით. 1960 გამოიკვლია და სახელი უწოდა ვახუშტის სახ. გეოგრ. ინ-ტისა და საქ. სსრ ფიზიკური კულტურისა და სპორტის კომიტეტის გაერთიანებულმა ექსპედიციამ. *ზ. ტინტილოზოვი.*

**ბუმბლიჭამიები** (Mallophaga), მწერების რიგი. ფრინველებისა და ძუძუმწოვრების გარეგანი პარაზიტები. მათი 1—10 *მმ* სიგრძის სხეული დაფარულია ჯაგრით, რითაც მასპინძლის ბუმბულსა და ბეწვს ემაგრებიან. აქვთ დიდი სამკუთხა თავი და მღრღნელი პირის აპარატი, რ-იც თავის ქვედა მხარესაა გადმონაცვლებული. იკვებებიან მასპინძლის ბეწვით, ბუმბულით ან ეპიდერმისით. ცნობილია ბ-ის 2500-მდე სახეობა. გვხვდება ყველგან. საქართვ. ტერიტორიაზე გავრცელებული ბ-ის ფაუნისტური შედგენილობა მთლიანად შესწავლილი არ არის. ამ პარაზიტების არეალი მათი მასპინძელი ცხოველის გავრცელებას შეესაბამება.

**ბუმბული,** ფრინველის კანის რქოვანი წარმონაქმნი, რ-იც თითქმის მთლიანად ფარავს სხეულს. ბ. ასრულებს თერმორეგულაციის ფუნქციას, იცავს ორგანიზმს მექან. დაზიანებისაგან, განსაზღვრავს სხეულის ფორმას. არჩევენ შემდეგი სახის ბ-ს: კ ო ნ ტ უ რ უ ლ ს, ძ ა ფ ი ს ე ბ რ ს, ყ უ რ თ უ კ ს, ღ ი ნ ღ ლ ს და ჯ ა გ ა რ ს. ყველაზე რთული აგებულებისაა კონტურული ბ. იგი შედგება ღეროსა და მარაოსაგან. ღეროს იმ ნაწილს, რ-ზედაც მარაოა, ღეპაპი ეწოდება, ხოლო მარაოს მოკლებულ ნაწილს — კალამი. მარაოს წარმოქმნის ორ რიგად განლაგებული ნაზი ფირფიტები ანუ ციცქნა წვერები, რ-ებიც ერთმანეთს უკავშირდება მიკროსკოპული ზომის კაკვებით. კონტურული ბ. ქმნის პირველი და მეორე რიგის მომქნევ ბ-ს, საჭის ბ-ს და სხვ. ბ. ხუნდება და ცვდება, ფრინველი პერიოდულად იცვლის მას. ბ-ის შეფერილობა დამოკიდებულია მასში არსებულ პიგმენტებზე ან ბ-ის მიკროსკოპულ სტრუქტურაზე. ბ-ს სამეურნეო მნიშვნელობა აქვს.

**ბუმედიენი** ჰუარი (16. VIII. 1925, გელმა), ალჟირის პოლიტ., სამხ. და სახელმწ. მოღვაწე. პოლკოვნიკი (1957). დაიბადა გლეხის ოჯახში. განათლება მიიღო ზიტუნისა (ტუნისი) და ალ-აზჰარის (ეგვიპტე) უნ-ტებში, პროფესიით მასწავლებელი. 1955 არალეგალურად დაბრუნდა ალჟირში და ჩაება შეიარაღებულ ბრძოლაში ფრანგი კოლონიზატორების წინააღმდეგ. 1958 დანიშნეს აჯანყებულთა ნაწილების სარდლად ორანის პროვინციაში. 1960—62 იყო ალჟ. რევ. ეროვნ. საბჭოს წევრი და ეროვნ.-განმათ. არმიის გენშტაბის უფროსი; 1962 სექტემბრიდან ალჟ. სახ. დემოკრ. რესპ. ეროვნ. თავდაცვის მინისტრი და ამასთან ერთად 1963—65 მინისტრთა საბჭოს თავ-რის პირველი მოადგილე; 1965 წ. 19 ივნ-იდან რევ. საბჭოს, ერთდროულად 10 ივლ-იდან მინისტრთა საბჭოს თავ-რე და ეროვნ. თავდაცვის მინისტრი.

**ბუმერანგი** (ინგლ. boomerang, მომდინარეობს ავსტრალ. აბორიგენთა ენიდან), ავსტრალ. აბორიგენების ხის საბრძოლო და სანადირო სატყორცნი იარაღი. სატყორცნი კომბლის ამ ნაირსახეობას ძველთაგანვე იყენებდნენ მექს., არიზონელი და კალიფორნიელი ინდიელები, ცენტრ. ინდ. ზოგიერთი დრავიდული ტომი, აგრეთვე ძვ. ეგვიპტელები და გერმანელები. ავსტრალიელებს აქვთ ფრინველზე სანადირო მსუბუქი ბ., რ-იც აცდენის შემთხვევაში ჰაერში წრეს შემოხაზავს და მსროლელს უბრუნდება. ასეთი ბ. ნამგალს წააგავს და მისი არათანაბარი სიგრძის, ქვემოდან ბრტყელი და ზემოდან ამობურცული ბოლოები ჭრილში თვითმფრინავის პროპელერის პროფილის მსგავსია. ბ-ის ფრენის დინამიკა, რ-იც ერთდროულად ბრუნვითსა და წინსვლით მოძრაობაში გამოიხატება, მეტად რთულია: სწრაფი ბრუნვა წარმოშობს აეროდინ. ძალას, რ-იც ბ-ს თანდათან უცვლის ფრენის მიმართულებას.

**ბუმი** (ინგლ. boom), 1. კაპიტალისტური მრეწველობისა და ვაჭრობის დროებითი სპეკულაციური ზრდა. ბ-ს ახასიათებს საქონლის ფასებისა და ფასიანი ქაღალდების კურსის ზრდა, თვითნებური საბირჟო სპეკულაცია. იმპერიალ. ქვეყნებში ბ. მეტწილად დაკავშირებულია გამალებულ შეიარაღებასთან.

2. გადატანითი მნიშვნელობით — მეტისმეტი, დაუსაბუთებელი (ხელოვნურად შექმნილი) გამოცოცხლება, აჟიოტაჟი რომელიმე ღონისძიების, მოვლენის, მოღვაწის გარშემო; ხმაურის ატეხა, სენსაცია.

**ბუნგო,** სრუტე კიუსიუსა და სიკოკუს კ-ებს შორის, რ-იც იაპ. შიგა ზღვას (სეტონაიკაი) აკავშირებს წყნარ ოკეანესთან. სიგრძე დაახლ. 65 *კმ*, სიგანე 30 *კმ*-იდან 75 *კმ*-მდე, მინ. სიღრმე ფარვატერზე დაახლ. 75 *მ*. ძლიერ დანაწევრებული ნაპირები ქმნიან მრავალ მოხერხებულ უბეს. მთავარი ნავსადგურებია საეკი, უსუკი.

**ბუნდესვერი** (გერმ. Bundeswehr), გფრ-ის შეიარაღებული ძალების სახელწოდება. იხ. *გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა*, შეიარაღებული ძალები.

**ბუნდესრატი** (გერმ. Bundesrat), პარლამენტის ერთ-ერთი პალატა გფრ-ში, მხარეების (მიწების) წარმომადგენლობის ორგანო. იხ. *გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა*, სახელმწიფო წესწყობილება.

**ბუნდესტაგი** (გერმ. Bundestag), პარლამენტის ერთ-ერთი პალატა გფრ-ში, უმაღლესი წარმომადგენლობითი ორგანო. იხ. *გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა*, სახელმწიფო წესწყობილება.

**ბუნდი** (იდიშის ენაზე Bund — კავშირი), წვრილბურჟ. ნაციონალისტური ორგანიზაცია, რ-იც უმთავრესად რუს. დას. ოლქების ებრაელ ხელოსნებს აერთიანებდა. ეწოდებოდა „ებრაელ მუშათა საყოველთაო კავშირი ლიტვაში, პოლონეთსა და რუსეთში“. აღმოცენდა 1897 სექტ. ებრაელთა ს.-დ. ჯგუფების დამფუძნებელ ყრილობაზე (ვილნოში). პირველ ხანებში ეწეოდა სოციალ. პროპაგანდას. შემდგომში, ებრაელთა წინააღმდეგ განსაკუთრებული კანონების გაუქმებისათვის ბრძოლის პერიოდში, ნაციონალიზმის პოზიციებზე დადგა. რსდმპ I ყრილობაზე (1898) ბ. ავტონ. ორგანიზაციის უფლებებით შევიდა პარტიაში, მას დამოუკიდებლობა ენიჭებოდა იმ საკითხებში, რ-ებიც მხოლოდ ებრ. პროლეტარიატს ეხებოდა. 1901-იდან დადგა ოპორტუნიზმის, ნაციონალიზმისა და სეპარატიზმის პოზიციებზე, მხარს უჭერდა „ეკონომისტებს“, მენშევიკებს, იბრძოდა ბოლშევიზმის წინააღმდეგ. 1901-იდან საზღვარგარეთ ბეჭდავდა ინფორმაციულ ფურცელს „პოსლედნიე იზვესტია“ (1906 იანვ-მდე გამოვიდა 256 ნომერი). ბ-ის ცენტრ. ორგანოები იყო — „არბერტერ შტიმე“ („მუშის ხმა“ — არალეგალურად გამოდიოდა რუსეთში) და „იდიშერ არბერტერ“ („ებრაელი მუშა“ — ჟენევაში უშვებდა ბ-ის საზღვარგარეთული



ბუმბლიჭამიები: 1 — ქათმის ბუმბლიჭამია (დედალი), 2—ბატის ბუმბლიჭამია; 3—ცხენის ბუმბლიჭამია (დედალი).



ბუმბული. კონტურული ბუმბულის აგებულების სქემა: 1—ღერო; 2—მარაო; 3—კალამი; 4—ღეპაპი.


ავსტრალიური ბუმერანგები.

კომიტეტი). 1905 დეკ-იდან ბ-მა რუსეთშიც დაიწყო ლეგალური ლიტ-რის გამოცემა. ბ-ის IV ყრილობამ (1901 აპრ.) მოითხოვა რსდმპ-ის ფედერ. საფუძველზე გარდაქმნა. ბ-ის ოპორტუნისტული პოზიცია და ნაციონალისტური ტენდენცია გააკრიტიკეს ვ. ი. ლენინმა და „ისკრის“ რედაქციამ, *რსდმპ II ყრილობაზე* (1903). ბუნდელები იცავდნენ პარტიის ფედერ. წყობის პრინციპს, ე. ი. პარტიის დაყოფას ეროვნ. ნიშნის მიხედვით. ბ. მოითხოვდა, რომ იგი ეცნოთ ებრ. მუშათა ერთადერთ წარმომადგენლად რსდმპ-ში. როცა ბ-ის მოთხოვნები უარყვეს, იგი გამოვიდა რსდმპ-იდან და კავშირი შეკრა სიონისტურ მიმდინარეობა პოალეიციონთან. ვ. ი. ლენინმა სტატიაში «ესაჭიროება თუ არა ებრაელ პროლეტარიატს „დამოუკიდებელი პოლიტიკური პარტია“», გამოააშკარავა ბ-ის ნაციონალიზმი და მისი მავნებლობა (იხ. თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6, გვ. 405—412). საერთო რევ. აღმავლობის გავლენით რსდმპ IV (გამაერთიანებელ) ყრილობაზე (1906) ბ. კვლავ შევიდა რსდმპ-ში, მაგრამ ყველა საკითხში მენშევიკური პოზიცია ეკავა და არ შეასრულა ყრილობის გადაწყვეტილება ადგილებზე სოციალ.-დემოკრატების ერთ ორგანიზაციაში გაერთიანების შესახებ. ბოლშევიკების საპროგრამო მოთხოვნას ერთა თვითგამორკვევის უფლების შესახებ ბ-მა დაუპირისპირა (ბ-ის VI ყრილობაზე 1905) „კულტურულ-ნაციონალური ავტონომიის“ მოთხოვნა, რითაც ხელს უწყობდა პროლეტარიატის ძალების დაქსაქსვას. სტოლიპინის რეაქციის წლებში ბ. მხარს უჭერდა ლიკვიდატორებს და ლ. ტროცკის. რსდმპ სრულიად რუს. VI (პრაღის) კონფერენციამ (1912) ბუნდელები გარიცხა პარტიიდან. 1914—18 I მსოფლიო ომის დროს ბ-მა სოციალ.-შოვინისტური პოზიცია დაიკავა. 1917 თებ. რევ. შემდეგ ბუნდელები მიემხრნენ მენშევიკებს, მხარს უჭერდნენ კონტრრევ. დროებით მთავრობას და იბრძოდნენ სოციალ. რევოლუციაზე გადასვლის ბოლშევიკური კურსის წინააღმდეგ. ოქტ. რევ. პერიოდში ბუნდელებმა მოითხოვეს კოალიციური მთავრობის შექმნა. 1917 დეკ-ში თავის VIII ყრილობაზე შეიმუშავეს საბჭ. რესპ. წინააღმდეგ ბრძოლის ტაქტიკა. ბ-ის XII კონფერენციაზე მოსკოვში (1920) მათ უარი თქვეს საბჭ. ხელისუფლების მიმართ ოპოზიციურ ტაქტიკაზე. XIII კონფერენციაზე მინსკში (1921 მარტი), მემარჯვენე ფრთის ოპოზიციის მიუხედავად, მიიღეს გადაწყვეტილება შესულიყვნენ რკპ (ბ)-ში საერთო საფუძვლებზე, რაც ბ-ის თვითლიკვიდაციას ნიშნავდა.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ბუნდი და ბრძოლა მის წინააღმდეგ, თხზ., გამოც. მე-4, საცნობარო ტომი, ნაწ. 1, თბ., 1960; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954, გვ. 53 — 54, 67—68, 138—139, 146—147, 162, 165, 337 — 338.

**„ბუნდშუ“** (გერმ. Bundschuh), გლეხთა ფარული კავშირების სახელწ. სამხრ.-დას. გერმანიაში XV ს. და XVI ს. დასაწყისში. (მათი საბრძოლო სიმბოლო იყო დროშა გლეხური ყელიანი ფეხსაცმლის ბ-ს გამოსახულებით). „ბ-ს“ პირველი შეთქმულებები ფეოდალებისა და მთავრების წინააღმდეგ (სამხრ. შვარცვალდში, ელზასში და სხვ.) XV ს. 30—40-იან წწ. მიეკუთვნება. ამას მოსდევს 1493 ელზასისა და 1502 — ზემო რაინის ოლქების შეთქმულებები. გლეხები მოითხოვდნენ საეკლ. მიწების დანაწილებას, ფეოდ. გადასახადების გაუქმებას, სათემო მიწებით თავისუფალი სარგებლობის უფლებას. შეთქმულება აღმოაჩინეს და გაანადგურეს, მაგრამ მისმა ხელმძღვანელმა ფრიც იოსმა 1513 ჩამოაყალიბა ახ. კავშირი, რ-იც ილაშქრებდა ყოველგვარი ხელისუფლების წინააღმდეგ, გარდა იმპერატორის ხელისუფლებისა; ეს კი არსებითად იყო გერმ. სახელმწიფოებრივი გაერთიანების მოთხოვნა. 1517 „ბ-ს“ ახ. შეთქმულებაში ნათლად იჩინა თავი გლეხებისა და ქალაქის პლებეების სწრაფვამ ერთიანი მოქმედებისაკენ. „ბ-მ“ ხელი შეუწყო გერმანიაში გლეხთა ომის (1924—26) მომზადებას.

**ბუნება,** ფართო გაგებით მთელი სამყარო, მისი ერთმანეთისაგან თვისებრივად განსხვავებული, მაგრამ ერთმანეთთან უშუალოდ დაკავშირებული სისტემების კავშირი, რ-იც წარმოგვიდგება როგორც აბიოგენური, ბიოგენური და სოციოგენური მოვლენების ერთიანობა. ამ გაგებით ბ-ა ყველაფერი, რაც არსებობს, რაც ჩვენში თუ ჩვენს გარეთ ხდება, ბ-ის ნაწილია საზ-ბაც: არ არის არაფერი, გარდა მოძრავი მატერიისა, ბ. დიალექტიკის სასინჯი ქვაა (ფ. ენგელსი). ვიწრო გაგებით კი, ბ. მხოლოდ ბიოგენური და აბიოგენური მოვლენების ერთიანობაა და მას უპირისპირდება საზ-ბა როგორც მისი სხვადყოფნა, მისი საგნებისა და ძალების გარდაქმნა. თანაც ეს დაპირისპირება არსებითია: ბ-ს არსებობისა და განვითარების თავისი კანონები აქვს, საზ-ბას — თავისი. ორივე შემთხვევაში საზ-ბა განიხილება როგორც დასრულებული ბ. წარმოებისა და მასთან უშუალოდ დაკავშირებული ცნობიერების დონეზე, რ-ის სუბიექტია ადამიანი — არა მარტო მთელი საზ-ბის, არამედ მთელი ბ-ის საზომი. ამიტომ, როგორც ბ-ის, ისე საზ-ბის განხილვაც მათი ერთმანეთთან დაპირისპირებისა და მათი ერთმანეთთან დაკავშირების გზით უნდა მოხდეს: როცა საზ-ბას ბ-ს ვუკავშირებთ, ჩვენ გამოვყოფთ თვითეული მათგანის სპეციფ. ნიშნებს და მაშინ მთელი ბ. (სამყარო) წარმოგვიდგება როგორც დაპირისპირებულთა ერთიანობა, ხოლო როცა საზ-ბას უშუალოდ ბ-ს ვუპირისპირებთ, ჩვენ მივუთითებთ იმ საერთოზე, რ-ის საფუძველზე ეს დაპირისპირება ხორციელდება და რ-ის საშუალებითაც თვითონ ბ. ამავე დროს გვევლინება როგორც განვითარების უწყვეტი ხაზი, როგორც მთელი სამყარო. ამ მხრივ დაუსაბამო და უსასრულო ბ-მ (სამყარომ) თავისი განვითარების სამი ძირითადი საფეხური განვლო: 1. არაორგანული ბუნება (დაწყებული უმცირესი ელემენტარული ნაწილაკებით და ველით, რ-თაგან შედგება კოსმ. გარემო, და დამთავრებული გიგანტური ვარსკვლავებით), რ-იც განიხილება როგორც სიცოცხლეს მოკლებული (თუმცა მისთვის აუცილებელი პირობების შემცველი) სტრუქტურა — აბიოსფერო. 2. ორგანული ბუნება (დაწყებული პირველი ცოცხალი ორგანიზმებით, რ-თაგან შედგება მცენარეთა და ცხოველთა სამყარო, და დამთავრებული ადამიანით), რ-იც უნდა განვიხილოთ როგორც სიცოცხლეს მოკლებული მოვლენების სიცოცხლედ გარდაქმნის პროცესი — ბიოსფერო, და 3. საზ-ბა (დაწყებული ე. წ. წინასამრეწველო, ძვ. და შუა საუკ. ეპოქით და დამთავრებული თანამედროვე სამრეწვ. ეპოქით), რ-იც უნდა განვიხილოთ როგორც ყველაზე სრულყოფილი ბიოსფერული სტრუქტურა, რ-შიაც ხდება არა მარტო აბიოგენური, არამედ ბიოგენური მოვლენების გარდაქმნაც სოციოგენურ მოვლენებად — ნოოსფერო (<ბერძნ. noos — გონება) ანუ, რაც იგივეა, ანთროპოსფერო (<ბერძნ. anthropos — ადამიანი). სხვანაირად მას ტექნოსფეროსაც უწოდებენ ხოლმე. თვით სახელწოდებანი „ბიოსფერო“, „ნოოსფერო“, „ტექნოსფერო“ გვიჩვენებს, რომ ამ შემთხვევაში ჩვენ საქმე გვაქვს ე. წ. ღია სისტემებთან, სადაც ერთი სახის მოვლენები გარდაიქმნებიან მეორე სახის მოვლენებად. კერძოდ, ბიოსფეროს შემთხვევაში — აბიოგენური და ბიოგენური მოვლენების ერთიანობასთან, უფრო ზუსტად, ბიოგენურის აბიოგენურზე ზემოქმედების ეფექტთან. ასევეა ნოოსფეროს შემთხვევაშიც, ოღონდ იმ განსხვავებით, რომ ეს უკანასკნელი საზ-ბის ბ-ზე და თვით ადამიანზე ზემოქმედების ეფექტით გაიზომება. თანაც ორივე სისტემის მიმართ ეს ეფექტი მხოლოდ ზემოქმედების ეფექტად რჩება და თავისთავად ამ სისტემებში ჰეტეროგენული მოვლენების ერთიანობის აუცილებლობას არ გამორიცხავს. ასე მაგ., მთელი ბ-ისა და საზ-ბის ერთიანობის ფაქტი ისევ თითოეული მათგანის, სპეციფ. კანონების მოქმედების თავისებურებაში გვეძლევა და არა მათი გაუქმების აუცილებლობაში; თუკი თვით ბიოსფეროში მისი სპეციფ. ბიოლ. კანონები, არსებითად, მხოლოდ ორგანიზმის გარემოსთან აქტ. შეგუების აუცილებლობას გამოთქვამენ, რ-ის გადაჭრასაც ამ შემთხვევაში შეგრძნების ეფექტი უდევს საფუძვლად, საზ-ბაში (ნოოსფეროში) ეს კანონები სულ სხვა სახით ხორციელდებიან. კერძოდ, ამ შემთხვევაში ისინი ფაქტობრივად მხოლოდ ძირითად სოციოლოგიურ კანონებთან ერთად და მათი უშუალო ზემოქმედების საფუძველზე ფუნქციონირებენ. საქმე ისაა, რომ ადამიანის ბუნებასთან (გარემოსთან) დამოკიდებულების აუცილებლობა, როგორც წესი, ყოველთვის ადამიანის ადამიანთან დამოკიდებულების აუცილებლობით არის განსაზღვრული (გაშუალებული) და რომ, თავის მხრივ, ორივე ამ აუცილებლობის გადაჭრას წარმოებისა და მასთან უშუალოდ დაკავშირებული ცნობიერების ეფექტი უდევს საფუძვლად. შემთხვევითი არაა, რომ მარქსი წარმოებას განსაზღვრავდა როგორც „ბუნების საგნების მითვისებას ინდივიდის მიერ გარკვეული საზოგადოებრივი ფორმის შიგნით და ამ ფორმის მეშვეობით“. ეს იმას ნიშნავს, რომ ადამიანი და მთელი საზ-ბა (წარმოება, ცნობიერება, ენა), როგორც ბ-ის თვისობრივად ახ. წარმონაქმნი, თვით ამ ბ-ის ყველა სხვა (ჩვეულებრივი) სისტემისაგან იმით განსხვავდება, რომ პრინციპულად სულ სხვაა მისი კვლავწარმოების წესი, რაც მემკვიდრეობის შენახვისა და მომავალზე ორიენტირებული მართვის სოც. ფორმებში გვეძლევა.

*ლიტ*.: ისტორიული მატერიალიზმი, თბ., 1971; Ш к л о в с к и й И. С., Вселенная, жизнь, разум, 2 изд., М., 1965.

*ა. შეროზია.*

**„ბუნება და ხელოვნება“,** ქართ. ლიტ.-მხატვრული ჟურნალი. გამოვიდა 1920 თბილისში ერთადერთი 16-გვერდიანი ნომერი. ჟურნალში დაბეჭდილია კ. მაყაშვილის, ბ. ახოსპირელის, შ. მღვიმელისა და სხვა მწერალთა ლექსები.

**ბუნებითი სამართალი,** სამართლის იდეალ. გაგება, რ-ის მიხედვითაც სამართალს განაპირობებს თვით ადამიანის ბუნება, მისი გონება და ამიტომ ის დამოუკიდებელია კონკრეტული სოც. პირობებისა და სახელმწიფოსაგან. ბ. ს. ყოველთვის შეფასებითი კატეგორია იყო ამა თუ იმ საზ-ბაში მოქმედი სამართ. სისტემის მიმართ. იმ კონცეფციების მიხედვით, რ-ებიც იცავდნენ არსებულ წყობილებას, მოქმედი სამართალი ცხადდებოდა ბ. ს-ისა და ბუნებრივი სამართლიანობის შესაბამისად, იმ კონცეფციების მიხედვით კი, რ-ებიც მოითხოვდნენ სოც. გარდაქმნებს, არსებული წესრიგი და სამართალი ცხადდებოდა ბ. ს-ისა და სამართლიანობის შეუსაბამოდ. ფ. ენგელსის აზრით, ბ. ს. და ბუნებრივი სამართლიანობა „....წარმოადგენს არსებულ ეკონომიურ ურთიერთობათა მხოლოდ იდეოლოგიზებულ, ცამდე აყვანილ გამოხატულებას, ხან მათი კონსერვატიული, ხან მათი რევოლუციური მხრივ“ (მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები, ტ. 1, თბ., 1963, გვ. 727).

ბ. ს-ის იდეები უძველეს ხანაში ჩაისახა. რომაელი იურისტები მოქმედ სამართალს უპირისპირებდნენ ბუნების კანონებისა და ბუნებრივი წესრიგის ამსახველ „ბუნებით სამართალს“. ციცერონის აზრით, სახელმწიფოს კანონი, თუ ის ბ. ს-ს ეწინააღმდეგებოდა, არ შეიძლებოდა კანონად ჩათვლილიყო. შუა საუკუნეებში ბ. ს-მა, როგორც რელიგ. მოძღვრების შემადგენელმა ნაწილმა, უპირატესად თეოლ. ფორმა მიიღო. მისმა იდეებმა დადებითი როლი შეასრულა XVII—XVIII სს-ში, როდესაც ბ. ს. ძირითადი იარაღი იყო საზ-ბის პროგრ. ძალე-

ბის იდეოლოგიური ბრძოლისა ფეოდ. წესწყობილების წინააღმდეგ. განმანათლებლები: ლოკი, მონტესკიე, რუსო, დიდრო, ჰოლბახი, რადიშჩევი და სხვ. ფართოდ იყენებდნენ მას ფეოდ. წესწყობილების კრიტიკისათვის. ბ. ს-ის იდეები აისახა *ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაციაში* (1789) და სხვ. აქტებში.

ფეოდ. საქართველოში ბ. ს. ანუ „ბუნებითი სჯული" ადამიანის ბუნებიდან გამომდინარე მარადიული ნორმის სახით გარკვეულად უპირისპირდებოდა „დაწერილ სჯულს", რ-იც ადამიანის ნებისმიერი მოქმედებისა და გარემოების ნაყოფად ითვლებოდა. შეიძლებოდა „ბუნებითი სჯულის", როგორც ღვთაებრივი სამართლიანობის გამოხატულების, გამოყენება „დაწერილი სჯულის" სისტემაში არსებული ხარვეზების შესავსებად. „ბუნებითი" და „დაწერილი" სჯული ნახსენებია რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერაში. ბ. ს-ის იდეებს ვხვდებით აგრეთვე *დავით ბატონიშვილისა* და იაგორ *ჭილაშვილის* ნაწერებში. დავითის სიტყვით, მის სამართ. წიგნს (1798—1800) აქვს „უმეტეს მიდრეკილებაჲ ბუნებითისა მიმართ სჯულისა". ბ. ს-ის თეორიის დემოკრ. მიმართულების წარმომადგენლის ი. ჭილაშვილის ნაშრომის „ბუნებითი სამართლის მონახაზების" (სპბ., 1812) მიხედვით, ბუნების კანონები ქმნიან წესრიგს, რ-შიც უნდა აღსრულდეს ყველა ადამიანური მოქმედება და განცდა, და ამ კანონების ერთობლიობას ბ. ს. ჰქვია.

კაპიტალ. წყობილების განმტკიცების შემდეგ ბურჟ. იდეოლოგებმა უარი თქვეს ბ. ს-ზე. ბურჟ. წყობილება აღიარებულ იქნა ერთადერთ შესაძლებელ და სამართლიან წყობილებად. XX ს-ში იწყება ე. წ. „ბუნებითი სამართლის აღორძინების" პროცესი. მონოპ., შემდგომ კი სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის სტადიაში გადასვლამ მოითხოვა ზოგი სამართ. ინ-ტის ხელახალი შეფასება, კერძოდ ბ. ს-ის ცნების მოშველიებითაც, რ-იც შეიძლებოდა დაპირისპირებოდა სოციალ. იდეებს.

მარქსისტული მოძღვრება სამართ. შესახებ ზედმეტს ხდის ბ. ს-ის ცნებას. საზ-ბაში შეიძლება იყოს მხოლოდ სახელმწიფოს მიერ დადგენილი ერთი სამართალი. თავის სამართალშემოქმედებით საქმიანობაში სახელმწიფო შეზღუდულია არსებული სოც. წყობის პრინციპებით, რ-იც „ადამიანის ბუნებით" კი არ განისაზღვრება, არამედ სოც.-ეკონ. წყობით და წარმოების წესით. მაგრამ მარქსიზმი არ თვლის მცდარად ბ. ს-ის ცნებასთან დაკავშირებულ ზოგ იდეას. კერძოდ, დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ადამიანისა და მოქალაქის განუსხვისებელ უფლებებს, ხოლო მოქმედი სამართ. შეფასებისას ყოველთვის მხედველობაში იღებს იდეალებსა და ღირებულებებს (მათ შორის სამართლიანობას), თუმცა ამავე დროს მათ თვლის არა აპრიორულ, არამედ სოციალურად გაპირობებულ, კლასობრივ, ისტორიულად ცვალებად კატეგორიებად.

*ლიტ.*: История политических учений, 2 изд., М., 1960, с. 213—215, 236—243.

*ვ. თუმანოვი. გ. ნადარეიშვილი.*

**ბუნებითი შვილი** (სამართ. ისტ.), კანონიერად („სჯულიერითა ქორწინებითა") შერთულ ქალთან გაჩენილი შვილი (საპირისპიროდ ბუშისა). ნახსენებია უკვე იაკობ ცურტაველის „შუშანიკის წამებაში" (V ს.). იქვე კანონიერად შერთული ქალის მნიშვნელობით გვხვდება ბ უ ნ ე ბ ი თ ი ც ო ლ ი. ბერძნ. სამართ. ქართ. ვერსიაში ბ. შ-ის პარალელურად იხმარება მ ა რ თ ა ლ ი შ ვ ი ლ ი ც (იხ. „*სამართალი ბერძული*", მ. 284). საყურადღებოა, რომ ფრანგულად ბ. შ-ს (enfant naturel) სწორედ საწინააღმდეგო მნიშვნელობა აქვს და ქორწინებაგარეშე შვილს ნიშნავს.

*დ. ფურცელაძე.*

**„ბუნებისათვის კაცისა"**, ბერძენი ფილოსოფოსის *ნემესიოს ემესელის* (V ს.) ანთროპოლ.-ფსიქოლ. თხზულება. ბერძნულიდან თარგმნა *იოანე პეტრიწმა* (XI—XII სს.). ნაშრომში განმარტებულია ფილოს. და ფსიქოლ. ცნებები, განხილულია ადამიანის ანატ. და ფიზიოლ. ზოგიერთი საკითხი. ავტორის მსოფლმხედველობა არსებითად მატერიალისტურია. მისი აზრით, სამყარო, საგანი არსებობს თავისთავად, ის ობიექტური სინამდვილეა და მისი შემეცნებისათვის საჭიროა გრძნობის ორგანოთა ერთობლივი მოქმედება. ნემესიოს ემესელი ფსიქ. დაავადებათა მიზეზად ტვინის რომელიმე ნაწილის დაზიანებას თვლის. ამ ნაშრომმა დიდი გავლენა მოახდინა ფეოდ. საქართველოს ფილოს., ფსიქოლ. და სამედ.-ბიოლ. ცოდნის განვითარებაზე.

*გამოც.*: ნ ე მ ე ს ი ო ს ე მ ე ს ე ლ ი, ბუნებისათვის კაცისა, ბერძნულითგან გადმოღებული იოვანე პეტრიწის მიერ, ს. გორგაძის გამოც., ტფ., 1914.

*მ. შენგელია.*

**ბუნების დაცვა**, ბუნებრივი გარემოს შენარჩუნების და აღდგენის სახელმწ. და საზ. ღონისძიებათა სისტემა. იგი ემსახურება აწმყოსა და მომავალში სახ. მეურნ. ნედლეულითა და ენერგიით უზრუნველყოფას, ხალხის კულტ. მოთხოვნილებების, დასვენებისა და ჯანმრთელობისათვის ბუნებრივი რესურსების ათვისების რეგულირებას, მათ კვლავწარმოებას, მომჭირნეობითა და კომპლექსურად გამოყენებას, აგრეთვე ცოცხალი და არაცოცხალი ბუნების ღირსშესანიშნაობათა შენარჩუნებას.

ბ. დ. ხორციელდება სამეურნეო, სამეცნ.-საგანმან., ისტ.-მემორიალური, კულტ.-ესთეტ., გამაჯანსაღებელი მიზნით და ზოგადსაკაცობრიო მნიშვნელობა აქვს.

ადამიანის მიერ ბუნებრივი რესურსების გამოყენებას გარდაუვლად მოსდევს ბუნებრივი გარემოს შეცვლა, როგორც დადებითად (მაგ, გარეული ცხოველების მოშინაურება, მცენარეთა ახ. ჯიშების გამოყვანა, ნიადაგის ნაყოფიერების ზრდა), ისე უარყოფითად (მაგ, ტყის გაჩეხა, ნადირისა და თევზის მოსპობა, ატმოსფეროსა და წყლის გაჭუჭყიანება, ნიადაგის ეროზია). კაპიტალ. სამყაროში ბ. დ-ის ღონისძიებათა განხორციელებას ხელს უშლის კერძო საკუთრება ბუნებრივ სიმდიდრეებზე და მეურნ. უგეგმო-წარმოება. სოციალ. საზ-ბაში ბ. დ. ქვეყნის ეკონ. და კულტ. ცხოვრების განუყოფელი ნაწილია, იგი საყოველთაო საზ. ზრუნვის სახელმწ. მნიშვნელობის საქმედ იქცა.

საქ. სსრ უმაღლესმა საბჭომ 1958 წ. 28 ნოემბ. მიიღო კანონი საქ. სსრ ბუნების დაცვის შესახებ. ამით სახელმწ. დაცვას ექვემდებარება: ნიადაგი, ტყე, წიაღი, წყლის რესურსები (მდინარეები, ტბები, წყაროები, მიწისქვეშა წყლები და სხვ.); ცოცხალი და არაცოცხალი ბუნების ძეგლები (იშვიათი მცენარეები, ჩანჩქერები, უნიკალური გეოლ. წარმონაქმნები და სხვ.); ბუნებრივ პირობებში მყოფ მცენარეთა და ცხოველთა იშვიათი სახეობანი (განსაკუთრებით კი გადაშენების ან განადგურების საფრთხეში მყოფი); ბუნების ცალკეული კუთხეები, რ-ებიც გამორჩევა განსაკუთრებული სილამაზით და მნიშვნელოვანია სახ. ჯანმრთელობის დაცვისათვის. საბჭ. სამართალი უზრუნველყოფს ბ. დ-ს ადმ., სამოქალაქო და სისხლის სამართ. საშუალებებით. საქ. სსრ ტერიტორიაზე აკრძალულია ყოველგვარი სამეურნეო და სხვა საქმიანობა, რ-იც ანადგურებს ბუნებრივ სიმდიდრეებს, მაგ., უკანონო თევზჭერა, ნადირობა, მიწის დამუშავება, ტყის გაჩეხა, ნათესების განზრახ დაზიანება და სხვ. (იხ. *ბრაკონიერობა*).

სსრკ უმაღლესი საბჭოს 1972 წ. 20 სექტ. დადგენილება „ბუნების დაცვისა და ბუნებრივი რესურსების რაციონალური გამოყენების ღონისძიებათა შემდგომი გაუმჯობესების შესახებ" მოითხოვს მიწისა და მისი წიაღის, ტყეების, წყლების, ცხოველთა და მცენარეთა სამყაროს, ატმ. ჰაერის შესახებ არსებული კანონმდებლობის ზუსტ დაცვას. დადგენილებაში ხაზგასმულია ბუნებრივი გარემოს დაცვაში თანამდებობის პირებისა და მოქალაქეთა პირადი პასუხისმგებლობის გაზრდის აუცილებლობა. საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1974 წ. 24 დეკ. ბრძანებულებით შეიქმნა საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს ბუნების დაცვის სახელმწ. კომიტეტი.

ბ. დ. ხორციელდება აგრეთვე საერთაშ. შეთანხმებებისა და კონვენციების საფუძველზე. ასეთი მნიშვნელოვანი აქტებია, მაგ., სსრკ-ისა და აშშ-ის შეთანხმებანი ორმხრივი თანამშრომლობის შესახებ ბუნებრივი სიმდიდრეებისა და რესურსების დაცვის საკითხებზე (1972, 1974). დიდი ადგილი უჭირავს ბ. დ-ს გაეროს საქმიანობაშიც. 1972 წ. 15 დეკ. გაეროს გენ. ასამბლეის 27-ე სესიამ მიიღო რეზოლუცია საერთაშ. თანამშრომლობის შესახებ ბუნებრივი გარემოს დაცვის სფეროში.

*ლიტ.*: კ ე ც ხ ო ვ ე ლ ი ნ., მკერდში დაჭრილი ბუნება, თბ., 1973; Благосклонов К. Н., Иноземцев А. А., Тихомиров В. Н., Охрана природы, М., 1967; Охрана природы. Сб. нормативных актов, под ред. В. М. Блинова, М., 1971; Фёдоров Е. К., Взаимодействие общества и природы, Л., 1972.

**„ბუნების დიალექტიკა"**, ფ. ენგელსის ფილოს. ნაწარმოები. შეიცავს XIX ს. თეორიული ბუნებისმეტყველების უმნიშვნელოვანეს პრობლემათა დიალექტ.-მატერიალ. გააზრებას. „ბ. დ." დაუმთავრებელი ნაშრომია; ჩვენამდე მოაღწია ხელნაწერის სახით; შედგება გეგმის 2 მონახაზის, 10 სტატიისა და მრავალი ცალკეული ჩანაწერისაგან. 1873 წ. 30 მაისს ფ. ენგელსი კ. მარქსს სწერდა, რომ იწყებს მუშაობას „ბ. დ-ზე." ნაშრომი ძირითადად 1873—82-ში დაიწერა. 1877—78 ფ. ენგელსმა დროებით შეწყვიტა მუშაობა „ბ. დ-ზე", რადგან ამ დროს წერდა „ანტი-დიურინგს", რ-შიც გამოიყენა „ბ. დ-ის" მასალაც. „ბ. დ-ის" დამთავრებას ხელი შეუშალა კ. მარქსის სიკვდილმა. ფ. ენგელსმა მთელი დრო კ. მარქსის „კაპიტალის" II და III ტომების გამოსაცემად მომზადებას მოანდომა. „ბ. დ." პირველად გამოქვეყნდა საბჭ. კავშირში 1925 გერმ. და რუს. ენებზე; ქართულად იგი გამოიცა 1950 და 1954-ში.

„ბ. დ-ის" ძირითადი ამოცანაა ბუნებისმეტყველების დიალექტიკის პრობლემების დამუშავება, დიალექტ. მატერიალიზმის პრინციპების დაფუძნება საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა მონაცემებზე. ამ მიზნით „ბ. დ-ში" ნაჩვენებია, რომ XIX ს. სამი დიდი აღმოჩენა — ენერგიის შენახვისა და მარადისობის კანონი, ორგანიზმის უჯრედოვანი აგებულება და *დარვინის* ევოლუციური თეორია — არ აიხსნება არც *მექანისტური მატერიალიზმისა* და არც *იდეალიზმისა* თუ *მეტაფიზიკის* პრინციპებით; რომ ეს აღმოჩენები მოითხოვს ბუნებისმეტყველების დიალექტ.-მატერიალ. გააზრებას და წარმოადგენს დიალექტ. მატერიალიზმის დადასტურებას. „ბ. დ-ში" გაკრიტიკებული და უკუგდებულია აგრეთვე სამყაროს სითბური კვდომის თეორია, ი. მაიერისა და ჰ. ჰელმჰოლცის მექანიციზმი და *აგნოსტიციზმი*, აგრეთვე *სოციალური დარვინიზმი*.

„ბ. დ-ში" დასაბუთებულია მატერიისა და მოძრაობის განუყრელი კავშირი, მატერიის მრავალსახეობათა შესატყვისი მოძრაობის ფორმები (მექან., ფიზ., ქიმ., ორგ., სოც.). ნაჩვენებია, რომ მოძრაობა არის მატერიის არსებობის ფორმა, რ-იც სამყაროს ყოველ მოვლენას ახასიათებს. მოძრაობის ფორმათა შორის, ფ. ენგელსის აზრით, არსებობს დიალექტ. კავშირი. მოძრაობის ყოველი მარტივი ფორმა მომენტის სახით შედის უფრო რთულ ფორმაში, მაგრამ უფრო რთული არ დაიყვანება უფრო მარტივზე. „ბ. დ-ში" ფართოდ არის წარმოდგენილი *დიალექტიკა* — მოძღვრება განვითარების უზოგადესი კანონების შესახებ და ბუნების კანონზომიერებათა შემეცნების მეთოდი. განხილულია დიალექტიკის საკვანძო კატეგორიები — *აუცილებლობა და შემთხვევითობა; მიზეზობრიობა;* ერთეული, განსაკუთრებული და საყოველთაო; გაანალიზე-

ბულია მეცნიერული შემეცნების მეთოდები. „ბ. დ-ში" მოცემულია მეცნიერებათა კლასიფიკაცია და ამ კლასიფიკაციის ობიექტური პრინციპები, რ-ებიც ემყარება მატერიის მოძრაობის კლასიფიკაციას: „მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა თ ა  კ ლ ა ს ი ფ ი კ ა ც ი ა, რ-თაგან თვითეული იკვლევს მოძრაობის ცალკეულ ფორმას..., ამასთანავე წარმოადგენს მოძრაობის თვით ამ ფორმების კლასიფიკაციას, განლაგებას, თანახმად მათთვის შინაგანად დამახასიათებელ თანმიმდევრობისა" (ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954, გვ. 261).

„ბ. დ-ში" შედის სტატია „შრომის როლი მაიმუნის ადამიანად გარდაქმნის პროცესში", სადაც ნაჩვენებია როგორ განვითარდა შრომის პროცესში ადამიანის მსგავსი მაიმუნებიდან ადამიანი, როგორ გახდა აუცილებელი აზროვნება და ენა.

ბუნების დიალექტიკის კვლევისას ფ. ენგელსი ეყრდნობოდა მისი თანადროული ბუნებისმეტყველების მიღწევებს. მას შემდეგ ბუნებისმეტყველების ყველა დარგმა არნახული განვითარება განიცადა. ამიტომ სრულიად კანონზომიერია, რომ „ბ. დ-ის" ცალკეული კერძო დებულებები მოძველდა. მაგრამ ამ წიგნის ზოგადი მეთოდოლოგია და კონცეფცია დღემდე ინარჩუნებს თავის მნიშვნელობას. „ბ. დ-ის" იდეები აისახა ფ. ენგელსის შრომებში „ანტი-დიურინგი" და „ლუდვიგ ფოიერბახი..." ეს იდეები განავითარა ვ. ლენინმა „მატერიალიზმსა და ემპირიოკრიტიციზმში", ამ იდეების საფუძველზე დღესაც მუშაობენ მარქსისტი ფილოსოფოსები და ბუნებისმეტყველები.

*ე. კოდუა.*



«ბუნების კარი». 1912 წლის გამოცემის ყდა.

**„ბუნების კარი"**, ი. გოგებაშვილის მიერ შედგენილი პირველი საკლასო საკითხავი წიგნი ქართ. ენაზე, მისივე „ქართული ანბანის" (შემდგომში „დედა ენის") გაგრძელება; გამოვიდა 1868 ნოემბ-ში. „ბ. კ." ელემენტარულ-ენციკლოპედიური ხასიათის საკითხავი წიგნია, სასარგებლო ცოდნას იძლევა ბუნებისა და საზ-ბის შესახებ. მასალა პედ.-მეთოდური თანმიმდევრობითაა დალაგებული და დაწერილია გასაგები ენით. შედგება რამდენიმე თავისაგან („წინა სტატიები", „მცენარეები", „ფრინველები", „ოთხფეხნი", „ადამიანზედ", „წელიწადის დრონი", „ბუნების მოვლენანი", „გეოგრაფიული სტატიები", „საქართველოს მოკლე გეოგრაფია", „კერძოობითი განხილვა", „ლექსები"), დართული აქვს ამიერკავკ. რუკა (ბოლო ვარიანტია 1912-ისა). „ბ. კ." შედგენილია კ. უშინსკის „ბავშვთა სამყაროსა" და ი. ა. კომენსკის „Orbis sensualium pictus-ის" ანალოგიით და იმავე პრინციპების საფუძველზე. ამ ეროვნ. სახელმძღვანელომ თავის დროზე უდიდესი როლი შეასრულა ქართ. ენისა და კულტ. დაცვისა და განვითარების საქმეში.

**ბუნებისმეცნიერების ფილოსოფია**, მეცნიერება ბუნების უზოგადესი კანონების შესახებ, რ-იც ბუნებისმეცნიერების აღმოჩენების ლოგიკური ანალიზის, მათი ფილოს. განზოგადების შედეგია. ბ. ფ-ის პირველი ფორმაა ნატურფილოსოფია (ბუნების ფილოსოფია). პირველი ბერძენი ფილოსოფოსები (*მილეტის სკოლა*) ნატურფილოსოფოსები („ფიზიკოსები") იყვნენ. პირველი დასრულებული ნატურფილოსოფიური თხზ., რ-მაც ჩვენამდე მოაღწია, *არისტოტელეს* „ფიზიკა" არის. ავტორი მას „მეორე ფილოსოფიად" თვლიდა, ვინაიდან იგი ბუნების მეორად მიზეზებს სწავლობს. ამ თხზულებაში არისტოტელე ფილოს. თვალსაზრისით განიხილავს *დროისა და სივრცის, აუცილებლობისა და შემთხვევითობის, მოძრაობის, უსასრულობისა* და სხვ. ფილოს. საკითხებს.

ანტ. ეპოქიდან XVII ს-მდე ნატურფილოსოფია აღნიშნავდა საერთოდ მოძღვრებას ბუნებისა და ადამიანის სულის შესახებ, ე. ი. მოიცავდა არა მხოლოდ ბუნებისმეცნიერებას (ფიზიოლ. ჩათვლით), არამედ ფსიქოლოგიასაც. XVII ს-ში მას გამოეყო ფსიქოლოგია, ხოლო ერთი საუკუნის შემდეგ ბუნებისმეცნიერება, როგორც სპეც. მეცნიერება. სწორედ ამ პერიოდიდან იწყება ბ. ფ-ის, როგორც ფილოს. დისციპლინის, ნამდვილი ისტორია. ასეთ დიფერენციაციას, რაც თავისთავად დადებითი მოვლენა იყო, შედეგად მოჰყვა სპეკულაციური ნატურფილოსოფიის წარმოშობა, რ-იც ბუნებისმეცნ. შედეგების გათვალისწინების გარეშე ცდილობდა ბუნების უზოგადესი კანონზომიერების დადგენას. სპეკულაციური ნატურფილოსოფია „მისთვის ჯერ კიდევ უცნობი ნამდვილი კავშირის მაგივრად იდეალურ, ფანტასტიკურ კავშირს თხზავდა, ხოლო ფაქტების დანაკლისს აზროვნებითი სახეებით ანაზღაურებდა, ნამდვილ ხარვეზებს მხოლოდ ფანტაზიაში ავსებდა" (ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954).

ახალ დროში ბ. ფ-ში ერთმანეთისაგან სრულიად განსხვავებული თეორიები შექმნეს *ბეკონმა, დეკარტმა, ნიუტონმა, ლაიბნიცმა, ჰოლბახმა, კანტმა, შელინგმა* და *ჰეგელმა*. მათგან ყველაზე დიდი ისტ. მნიშვნელობა ჰქონდა შელინგისა და ჰეგელის სისტემებს, რადგან მათში მოცემული იყო ბუნების განვითარების დიალექტ. გაგების ცდა ობიექტური იდეალიზმის პოზიციებიდან. XX ს. ბ. ფ-ის იდეალ. კონცეფციების ავტორები არიან ფ. *ოსტვალდი*, ჰ. დრიში, ნ. *ჰარტმანი*, ნეოთომისტები (განსაკუთრებით ჟ. მარიტენი) და სხვ. თანამედროვე პოზიტივიზმი (კერძოდ ჰ. რაიხენბახი) უარყოფს სპეკულაციურ ნატურფილოსოფიას და ცდილობს იგი გაიგოს როგორც ბუნების მეცნ. ფაქტების ლოგიკური ანალიზი.

მარქსისტული ბ. ფ. ერთ-ერთი მეცნ. მოძღვრებაა ბუნების უზოგადეს კანონზომიერებათა შესახებ. ბ. ფ., როგორც ფილოს. დისციპლინა, უშუალოდ დაკავშირებულია ფილოს. ძირითადი საკითხის გადაწყვეტის ხასიათთან და ამიტომ ბრძოლა მატერიალიზმსა და იდეალიზმს, მეტაფიზიკასა და დიალექტიკას შორის ბ. ფ-ის ისტორიაშიც მკვეთრად აისახა. ფ. ენგელსის ნაშრომმა „ბუნების დიალექტიკა" და ვ. ი. ლენინის წიგნმა „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი", მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსების სხვა ფილოს. თხზულებებთან ერთად, დიდი როლი ითამაშეს მეცნ. ბ. ფ-ის ჩამოყალიბებაში. ბ. ფ. იკვლევს *მატერიის*, სივრცის, დროის, მოძრაობის, *მიზეზობრიობის*, აუცილებლობისა და შემთხვევითობის, სიცოცხლის, ორგანიზმის მთლიანობის და სხვ. საკითხებს, რ-ებსაც არც ერთი სხვა მეცნიერება არ სწავლობს. ფიზ. საგანია მატერიის, სივრცისა და დროის, მოძრაობის და ა. შ. ფიზ. თვისებები, ბიოლოგიისა — ცოცხალ ორგანიზმში მიმდინარე ბიოლ. პროცესები და ა. შ., მაგრამ საკუთრივ მატერიის, სივრცისა და დროის, მოძრაობის, სიცოცხლის და ა. შ. უზოგადეს კანონზომიერებას მარტოოდენ ბ. ფ. სწავლობს. ეს ნიშნავს, რომ ბუნებისმეცნიერება ბუნების სპეც. კანონზომიერებას იკვლევს, ხოლო ბ. ფ. — მის უზოგადეს კანონზომიერებას. ამავე დროს ბუნებისმეცნ. პრობლემების გადაწყვეტა ფილოს. მეთოდებით ისევე შეუძლებელია, როგორც ფილოსოფიისა — ბუნებისმეცნიერების მეთოდებით. ბ. ფ., როგორც ფილოს. დისციპლინა, უშუალოდ არ იკვლევს ბუნებას (ეს ბუნებისმეცნიერების საგანია); მისი კავშირი ბუნებასთან გაშუალებულია ბუნებისმეცნიერებით. ეს ნიშნავს, რომ იგი ბუნების უზოგადეს კანონზომიერებას ადგენს ბუნებისმეცნიერების მიერ აღმოჩენილი სპეც. კანონზომიერების ლოგიკური ანალიზის საფუძველზე.

თანამედროვე ბ. ფ-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა ა. აინშტაინის *ფარდობითობის თეორიამ, კვანტურმა მექანიკამ* და აგრეთვე ბიოლოგიამ და კიბერნეტიკამ, რ-ებმაც ახლებურად დასვეს და გადაწყვიტეს მთელი რიგი საბუნებისმეტყველო პრობლემები. მეორე მხრივ, ბ. ფ. საბუნებისმეტყველო დისციპლინათა მეთოდოლოგიას წარმოადგენს და ეხმარება მათ ბუნების კანონზომიერების შემეცნებაში. ბუნების სპეც. კანონზომიერებათა უფრო ღრმად გაგებას ბ. ფ-მდე მივყავართ და ამდენად ეს უკანასკნელი ბუნებისმეცნიერების ლოგიკური საფუძველია.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14; ა ვ ა ლ ი ა ნ ი ს., ბუნებისმეცნიერების ფილოსოფია, თბ., 1974; Философия естествознания, М., 1966; D i n g l e r H., Geschichte der Naturphilosophie, B., 1932; H a r t m a n n N., Philosophie der Natur, B., 1950; R e i c h e n b a c h H., Ziele und Wege der heutigen Naturphilosophie, Lpz., 1931.

*ს. ავალიანი.*

**ბუნებრივად აქტიური ნივთიერება**, ნივთიერება, რ-იც აბრუნებს მასში გამავალი პოლარიზებული სინათლის პოლარიზაციის სიბრტყეს. ასეთ ნივთიერებას ოპტიკურად აქტ. ნივთიერება ეწოდება. პოლარიზაციის სიბრტყის ბრუნვის მოვლენა აღმოაჩინა დ. არაგომ (1811). მობრუნების მიმართულება განისაზღვრება იმ დამკვირვებლის მიმართ, რ-იც სინათლის კონის გავრცელების შემხვედრი მიმართულებით იყურება. არსებობს მარჯვნივ და მარცხნივ მაბრუნებელი ნივთიერებები: ერთი და იგივე ნივთიერება შეიძლება იყოს როგორც მარჯვნივ მაბრუნებელი (დადებითი), ისე მარცხნივ მაბრუნებელი (უარყოფითი). ბ. ა. ნ-ებს მიეკუთვნება სინგური, კვარცი, სკიპიდარი, შაქრის წყალხსნარი და ა. შ. (მათი რიცხვი დღეისათვის ათასს აღემატება). ყოველი ნივთიერება, რ-იც აქტიურია ამორფულ მდგომარეობაში, აქტიურია კრისტალურშიც. ამავე დროს ნივთიერება, რ-იც არააქტიურია ამორფულ მდგომარეობაში, შეიძლება კრისტალურში აქტ. იყოს.

**ბუნებრივი აირები**, დედამიწის ქერქში თავისუფალი სახით არსებული, წყალში და ნავთობში გახსნილი ან ქანების (განსაკუთრებით ქვანახშირის) მიერ შთანთქმული აირები, რ-თა წარმოშობა დაკავშირებულია დედამიწის ქერქში მიმდინარე გეოლ. პროცესებთან.

ბ. ა. ძირითადად ნახშირწყალბადური შედგენილობისა არიან. დანალექ ქანებში ისინი შთანთქმულ მდგომარეობაში გვხვდება. ამის თვალსაჩინო მაგალითია ქვანახშირის ფენებში მეთანის არსებობა. ბ. ა. მაგმის აქროლადი ნაწილის რელიქტებია და ოკლუდირებულია კრისტ. ქანებში.

წამყვანი ელემენტების მიხედვით ბ. ა. შეიძლება იყოს მეთანიანი, ნახშირორჟანგიანი და აზოტიანი. მეთანიანი აირები უმეტეს შემთხვევაში დაკავშირებულია მაღალმინერალიზებულ წყლებთან, ნახშირორჟანგიანი — მინერალურ, ხოლო აზოტიანი — თერმულ წყლებთან. წარმომქმნელი პროცესების მიხედვით გამოიყოფა ბ. ა-ის შემდეგი ჯგუფები: კატაგენეტური, ბიოქიმ., ვულკ., მეტამორფული, ატმოსფერული და რადიოაქტიური. აღინიშნება აგრეთვე რადიოქიმ., ბირთვული რეაქციების და მანტიის აირები, რ-ებსაც დედამიწის ქერქში მეორეხარისხოვანი მნიშვნელობა აქვთ.

აირების კატაგენეტური წარმოშობის პროცესში დანალექ ქანებში არსებული ორგ. ნივთიერება ნახშირწყალბადად გარდაიქმნება. ამ დროს წნევა 100-იდან 2500 *ატმ*-მდეა, ხოლო ტემპ-რა შეიძლება 25—300°C იყოს. ამ ჯგუფთანაა დაკავშირებული *საწვავი აირების* უმრავლესობა. ქანებში გაბნეული ორგ. ნივთიერების დაშლა ბაქტერიების მიერ ბიოქიმ. პროცესების საფუძველია, რ-თა ოპტიმალური ტემპ-რული ინტერვალია 75—150°C. ასეთი წარმოშობისაა მეთანი და მისი ჰომოლოგები (ეთანი და სხვ.), ნახშირორჟანგი, გოგირდწყალბადი, აზოტი, ჟანგბადი, იშვიათად წყალბადი და სხვ. ამ ჯგუფში შედის ატმოსფეროში გამოყოფილი ან დედამიწის ქერქის სულ ზედა ნაწილში დაგროვებული აირე-

ბის უმეტესობა. მანტიის დეგაზაციის პროდუქტია ვულკ. აირები, რ-თა შედგენილობაში შედის $H_2O$, $CO_2$, $H_2$, CO, $H_2S$, HCl, HF და სხვ.; ვულკ. აირების ჯგუფს ენათესავება მეტამორფული აირები, რ-თა წარმოშობა დაკავშირებულია დინამოთერმო- და კონტაქტურ მეტამორფიზმთან.

ატმ. აირები შემდეგნაირად წარმოიქმნება: ზედაპირული წყლები, რ-შიც გახსნილია ატმ. ჰაერი, ქანებში ჩაიჟონება. სიღრმის ზრდასთან ერთად ქიმიურად აქტ. ჟანგბადი იხარჯება ჟანგვაზე, ხოლო წყლის მინერალიზაცია და ტემპ-რა მატულობს. ამის გამო წყალში დარჩენილი აირების ხსნადობა კლებულობს. ზედაპირზე ამოსვლისას ასეთი წყლიდან გამოიყოფა აზოტი და იშვიათი აირები — არგონი, კრიპტონი, ქსენონი და ნეონი.

რადიოაქტიური ელემენტების დაშლის დროს წარმოიქმნება ჰელიუმი და მცირე ნახევარდაშლის პერიოდის მქონე ემანაციები — რადონი და თორონი. ამ ჯგუფს მიეკუთვნება რადიოაქტიური კალიუმისაგან ($K^{40}$) მიღებული არგონიც ($Ar^{40}$).

ბ. ა. მჭიდროდაა დაკავშირებული დედამიწის ქერქის ტექტონ. რეჟიმთან. ბაქნებზე ორგ. ნივთიერებებით მდიდარ მძლავრ დანალექ წყებებში წარმოიქმნება ნახშირწყალბადების (საწვავი აირების) მდიდარი საბადოები, ახალგაზრდა ნაოჭა მხარეებში კი ვულკ. და მეტამორფულ პროცესებთან დაკავშირებით გავრცელებულია ნახშირორჟანგა აირები.

*ლიტ.*: Козлов А. Л., Проблемы геохимии природных газов, М.—Л., 1950; Соколов В. А., Геохимия газов земной коры и атмосферы, М., 1966.

*გ. ბუაჩიძე.*

**ბუნებრივი აღზრდა,** პედ. თეორია, რ-ის მიხედვითაც აღზრდის მიზანია მხოლოდ ბავშვის ბუნებრივი განვითარების მიდევნება. ცნება შემოიღო და მისი არსი გადმოსცა ჟან ჟაკ რუსომ (რომანები „ახალი ელოიზა“, 1761 და „ემილი, ანუ აღზრდის შესახებ“, 1762). მან სასტიკად გააკრიტიკა ბავშვის ასაკობრივ და ინდივიდ. თავისებურებათა სრულ გაუთვალისწინებლობასა და ავტორიტარობაზე დამყარებული იმდროინდელი აღზრდა და წამოაყენა ისეთი აღზრდის იდეა, რ-იც ბავშვის ბუნებრივი განვითარების მსვლელობას ემთხვევა. თავის დროზე ბ. ა-მ, როგორც აღზრდის ფეოდ. სისტემის, ბავშვის პიროვნების დათრგუნვის წინააღმდეგ მძაფრმა პროტესტმა, პროგრ. როლი შეასრულა. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ბ. ა-ის თეორიამ კვლავ მიიპყრო ბურჟ. პედაგოგების ყურადღება და საფუძვლად დაედო ყველა იმ პედ. მიმდინარეობას, რ-იც თავისუფალ აღზრდას უკავშირდებოდა. შემდგომ ბ. ა-მ დაკარგა თავისი პროგრ. მნიშვნელობა, რადგან „უკან, ბუნებისაკენ“ მოწოდებით და უკიდურესი ინდივიდუალიზმის ქადაგებით მძაფრ კაპიტალ. წინააღმდეგობათა პირობებში იგი ჩქმალავდა აღზრდის კლასობრივ არსს და აქვეითებდა სისტემ. აღზრდის წამყვან როლს პიროვნების ჩამოყალიბებაში.

**ბუნებრივი გადარჩევა,** ცოცხალი ორგანიზმების ევოლუციის ძირითადი მამოძრავებელი ფაქტორი. ბ. გ-ის არსებობა თითქმის ერთდროულად, ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად შენიშნა რამდენიმე მეცნიერმა (ვ. უელსმა, პ. მეტიუმ, ე. ბლაიტმა, ა. უოლესმა, ჩ. დარვინმა), მაგრამ მხოლოდ დარვინმა გაიგო სწორად მისი მნიშვნელობა და შექმნა მწყობრი თეორია ბ. გ-ის შესახებ. ხელოვნური გადარჩევისაგან განსხვავებით, ბ. გ-ს განაპირობებს გარემოს ზეგავლენა. დარვინის თანახმად, ბ. გ. ყველაზე შეგუებულთა გადარჩენაა და ხდება არა მარტო ცალკეულ ორგანიზმთა შორის, არამედ ჯგუფებს (სახესხვაობებს, რასებს) შორისაც. ამის საფუძველზე საბჭ. ბიოლოგმა ი. შმალგაუზენმა განავითარა (1946) დებულება ჯგუფური გადარჩევის შესახებ, მაგრამ ჯგუფური გადარჩევა ჯგუფში შემავალ ორგანიზმთა გადარჩენის საფუძველზე ხდება და ამიტომ ევოლუციაში წამყვანი როლი ინდივიდუალურ ბ. გ-ს ეკუთვნის. ბ. გ-ის დროს გამუდმებით ჩნდება ახ. *მუტაციები*, რაც პოპულაციათა გენეტ. მრავალგვარობის საწინდარია. პოპულაციებში ინდივიდთა ბიოლ. ნაირსახეობა და გამრავლების მაღალი ტემპი განაპირობებს სასიცოცხლო საშუალებათა (საკვები, თავშესაფარი და სხვ.) ნაკლებობას და წარმოადგენს არსებობისათვის ბრძოლის წანამძღვარს, რ-ის დროსაც პოპულაციის ინდივიდთა ნაწილი იღუპება, ნაწილი კი გადარჩება. ამგვარად, ბ. გ. შესაძლებელია მხოლოდ მუტაციური ცვალებადობის შემთხვევაში, რ-იც ქმნის მასალას გადარჩევისათვის და წარმოადგენს ევოლ. მთავარ (მაგრამ არა ერთადერთ) ფაქტორს. გარემოს მკვეთრი ცვლილების დროს ხდება ინდივიდთა მასობრივი დაღუპვა — ელიმინაცია, ბ. გ. კი მხოლოდ შერჩევითი ელიმინაციის — ნაკლებად შეგუებულთა დაღუპვისას ხდება. გადარჩენილი ორგანიზმები შთამომავლობას გადასცემენ თავიანთ მემკვიდრულ თავისებურებებს (გენოტიპებს). ბ. გ-ს არა მხოლოდ გადარჩენისათვის აქვს მნიშვნელობა, არამედ გადარჩენილთა ნაყოფიერი შთამომავლობის მოცემის მხრივაც. მისი გარკვეული მიმართულება, რ-იც ევოლ. მსვლელობას განაპირობებს, დამოკიდებულია არა მარტო გარემოს ცვლილებაზე, არამედ მემკვიდრულ გადახრებზედაც, რ-ებიც შეცვლილ გარემოს პირობებში უპირატესობით სარგებლობენ. ამიტომ ერთი და იმავე სახეობის პოპულაციებში შეიძლება გადაირჩეს სხვადასხვა გადახრა, რაც ბ. გ-ის სხვადასხვა მიმართულებას განაპირობებს. ამავე დროს, მოცემული პირობებისადმი შეუგუებელ გადახრათა სიხშირის მიუხედავად, ისინი გავლენას არ ახდენდნენ გადარჩევის მიმართულებაზე, ვინაიდან ელიმინაციას განიცდიან. ამგვარად, ცვალებადობა თავისთავად არ განსაზღვრავს ევოლ. მიმართულებას. ბ. გ. თავს იჩენს ორი ფორმით — მასტაბილიზებლითა და მამოძრავებლით. მასტაბილიზებელი გადარჩევა მიმდინარეობს საარსებო პირობების მუდმივობის შემთხვევაში. ამ დროს წარმოქმნილი მუტაციები მავნეა, ვინაიდან არღვევენ გარემოსთან იმ შეგუებულობას, რ-იც ჩამოყალიბდა ჯგუფის ევოლ. პროცესში, ამიტომ ახ. შეგუებანი არ წარმოიქმნება, ინახება მხოლოდ უკვე მიღწეული შეგუებითი ნორმა. მამოძრავებელი გადარჩევა გარემოს შეცვლისას ვლინდება. ამ შემთხვევაში ბ. გ-ში ირთვება შეცვლილი გარემო პირობების შესაბამისი მემკვიდრული ცვლილებები. ის ინდივიდები, რ-ებსაც ახ. გარემოში უპირატესობა არა აქვს, იღუპებიან. პოპულაციაში თანდათან ვრცელდება სასარგებლო გადახრა და წარმოიქმნებიან ახალ-ახალი შეგუებულობანი. თუ გადარჩევაში ჩაირთო მოცემულ პირობებში ყველაზე სასარგებლო ერთი გადახრა, პოპულაცია ერთ მთლიანად გარდაიქმნება. ზოგჯერ რამდენიმე, თვისობრივად განსხვავებული გადახრა გადაირჩევა და წარმოიქმნება ერთი და იმავე პოპულაციის ევოლ. რამდენიმე მიმართულება, ხდება ე. წ. დიზრუპტული გადარჩევა. ბ. გ-ის ორივე ფორმა — მასტაბილიზებელიც და მამოძრავებელიც ერთად მიმდინარეობს, აღინიშნება მხოლოდ ერთ-ერთის უპირატესობა ჯგუფის ევოლ. მიმდინარე ეტაპზე. ბ. გ-ის შედეგად ნებისმიერ პოპულაციას შერჩება გარემოსთან შეგუებულობის გარკვეული დონე, რის წყალობითაც ორგანიზმები უძლებენ ბრძოლას არსებობისათვის. მაგრამ გადარჩევით გამტკიცებული შეგუებულობის დონე უზრუნველყოფს ინდივიდთა გადარჩენას იმ პირობებში, რ-ებთანაც არიან ისინი შეგუებული. ამიტომ სახეობის გავრცელების ფარგლებში ორგანიზმთა განაწილება არათანაბარია, ისინი უფრო ხშირად ყველაზე ხელსაყრელ პირობებში გროვდებიან. ანალოგიურ გავლენას ახდენს ბ. გ. ორგანიზმთა გეოგრ. გავრცელებაზე — ისინი თავს იყრიან ხელსაყრელ გარემოში, ნაკლებად ხელსაყრელი კი დაუსახლებელი რჩება. ამაში ვლინდება ბ. გ-ის გამანაწილებელი როლი, რაც სახეობის პოპულაციურ სტრუქტურას განსაზღვრავს. ახ. შეგუებულობა მხოლოდ ბ. გ-ის შედეგად ჩნდება. ბ. გ-ის დროს თვით ცვალებადობაც გარდაიქმნება — თითოეული მემკვიდრული გადახრის გარდა, ბ. გ-ში ირთვება გენ-მოდიფიკატორის (სხვა გენების მოქმედების შემცვლელი გენი) ყველა მუტაცია, რაც აძლიერებს მოცემული მემკვიდრული გადახრის შეგუებითს მნიშვნელობას და ასუსტებს მის შეგუებულობითს გამოვლინებებს. გენ-მოდიფიკატორთა მუტაციებისა და მუტაგენების კომბინირების შედეგად, რაც ბ. გ-ის კონტროლით მიმდინარეობს, ხდება იმ ინდივიდთა შეჯვარება, რ-ებმაც ბ. გ. განიცადეს. ახ. მუტანტური (თავდაპირველად რეცესიული) გენი დომინანტურად გარდაიქმნება. ახლად წარმოქმნილი შეგუებების შესაბამისად გარდაიქმნება მთელი ორგანიზმი. ამავე დროს იმ ინდივიდთა ელიმინაციის გამო, რ-ებსაც ახ. შეგუებულობანი არ გააჩნიათ, იცვლება მთელი პოპულაცია. ახ. შეგუებულობათა წარმოქმნა, ორგანიზმებისა და პოპულაციების ევოლ. გარდაქმნა, რასაც თან სდევს სახეობათწარმოქმნა, პროგრ. ევოლ. საწინდარია. ესაა ბ. გ-ის უმნიშვნელოვანესი შედეგი.

*ლიტ.*: Дарвин Ч., Сочинения, т. 3, М., 1939; Парамонов А. А., Курс дарвинизма, М., 1945; Правдин Ф. Н., Дарвинизм, М., 1968; Шмальгаузен И. И., Факторы эволюции, 2 изд., М., 1968.

**ბუნებრივი ელექტრული ველი,** დედამიწის ქერქში არსებული ელექტრული ველი. იხ. *დედამიწის ელექტრული ველი.*

**ბუნებრივი ექსპერიმენტი,** ფსიქოლოგიური ექსპერიმენტის ვარიანტი, რ-იც დაამუშავა რუსმა ფსიქოლოგმა ა. ლაზურსკიმ. იგი მოწოდებულია შეასუსტოს ექსპერიმენტის ხელოვნურობით გამოწვეული უარყოფითი ზემოქმედება შესასწავლი მოვლენის მიმდინარეობაზე. ბ. ე. ექსპერიმენტულ კვლევას ახამებს ბუნებრივ დაკვირვებასთან, რამდენადაც ექსპერიმენტულ კონტროლს ექვემდებარება შესასწავლი ფსიქიკური მოვლენის განხორციელების პირობები, თვით მოქმედების დაკვირვება კი ხდება ბუნებრივ პირობებში.

**ბუნებრივი კილოები,** შვიდსაფეხურიანი კილოები, საფეხურებს შორის მთელტონიანი (დიდი სეკუნდა) და ნახევარტონიანი (მცირე სეკუნდა) ინტერვალით. ბ. კ-ის თითოეულ გამაში წარმოიქმნება 5 დიდი სეკუნდა (არა უმეტეს სამისა ერთიმეორის მიყოლებით) და 2 მცირე (არამომიჯნავე) სეკუნდა. ჰარმონიული მინორისა ან მაჟორისაგან განსხვავებით, ბ. კ-ს არ გააჩნია გადიდებული სეკუნდა (ერთნახევარი ტონი). მათი ქვემო აღმავალი ტონი (VII საფეხური) დიდი სეკუნდით ჩამორჩება ზემო ტონიკას (VIII—I საფეხური). ამის საფუძველზე ზოგჯერ ბ. კ-ს არ აკუთვნებენ მაჟორის ყველაზე გავრცელებულ სახეს — ბუნებრივ მაჟორს, რ-საც ტონიკისაკენ მკვეთრად გადახრილი მცირესეკუნდიანი შემავალი ტონი აქვს.

ბ. კ. წმინდა დიატონიკაზეა აწყობილი III საფეხურის მდგომარეობისა (დიდი ან მცირე ტერცია) და ტონიკური სამხმოვანების (მაჟორული ან მინორული) მიხედვით. ბ. კ. შეიძლება იყოს მაჟორული (ლიდიური, იონური, მიქსოლიდიური) ან მინორული (დორიული, ეოლური, ფრიგიული). განსაკუთრებული სტრუქტურისაა ლოკრიული კილო (მინორი ტონიკისაგან შემცირებული კვინტით). იგი მეტად იშვიათად გვხვდება (აღმ. ცალხმიან მელოდიებში ლოკრიული კილოს ბგერათრიგი შედის უფრო რთულ კილოში, რ-იც ოქტავის ფარგლებში ვერ თავსდება).



ბუნებრივი კილოები.


რ. ბუნზენი.


ვ. ბუნიაკოვსკი.


ი ბუნინი.

სახელწ. „ბ. პ." აღებულია ძვ. ბერძნ. მუს. თეორიიდან (შუა საუკ.), მაგრამ სტრუქტურით ბ. პ. არ შეესაბამება ძვ. ბერძნ. დიატონიკურ კილოებს, რ-ებიც თავისთავად, თავისი ტიპის მიხედვით, ბუნებრივია (იხ. *ძველი ბერძნული კილოები, შუა საუკუნეების კილოები*), ბ. პ. საფუძვლად უდევს ევრ. ბევრი ქვეყნის ხალხ. და პროფ. მუსიკას.

**ბუნებრივი რადიოაქტივობა,** იხ. სტ. *რადიოაქტივობა.*

**ბუნებრივი რესურსები,** ბუნების ელემენტები, რ-ებსაც იყენებენ საწარმოო ძალთა განვითარების მოცემულ ეტაპზე ადამიანთა საზ-ბის მატერ. მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად. ბ. რ-ის ძირითადი სახეობებია: წიაღისეული, კლიმატური, წყლის, ნიადაგის, მცენარეული, ფაუნისტური რესურსები. XX ს. II ნახევრიდან მათ მიემატა ატომური და პლანეტურ-კოსმ. რესურსებიც (როგორც ბირთვული, გეოთერმული, ზღვის მიმოქცევისა და სხვ. ენერგიის წყაროები). კაცობრიობის ისტორია მოწმობს, რომ საწარმოო ძალთა განვითარების კვალდაკვალ ხდებოდა ბ. რ-ის სახეობათა განუხრელი ზრდა. იზრდებოდა არა მხოლოდ რაოდენობა, არამედ თითოეულის მოხმარების წილიც და საზ. სარგებლიანობაც. XIX ს-ში ძრავების გავრცელებამ, რ-ებიც სითბურ ენერგიას მექან. და ელექტრულ ენერგიად გარდაქმნის, გამოიწვია წიაღისეული რესურსების მოხმარების არნახული ზრდა. ჩვენს ეპოქაში ბირთვული ენერგეტ., რაკეტული ტექ., რადიოელექტრონიკის სწრაფმა განვითარებამ ბ. რ-ის უმნიშვნელოვანეს სახეობად აქცია რადიოაქტიური, ლითონური და არალითონური ელემენტები (ურანი, გერმანიუმი, სილიციუმი და სხვ.). ტექ. პროგრესი ზოგჯერ თიშავს კიდეც ამა თუ იმ ბუნების ელემენტს ბ. რ-ის შემადგენლობიდან. მაგ., მცირე საბადოებმა, წყლის ნაკადებმა, მიწის პატარა სავარგულებმა და ა. შ. თანამედროვე ტექ. პირობებში დაკარგეს თავიანთი პირვანდელი მნიშვნელობა.

მატერ. დოვლათის წარმოების პროცესში ადამიანი აქტიურად ზემოქმედებს ბუნების ცალკეულ ელემენტზე და ცვლის ბ. რ-ის მთელ კომპლექსს. ბ. რ-ის ერთი ნაწილი გამოულეველია, რადგან მათი სწორი ექსპლუატაციის კვალდაკვალ თვითგანახლდებაც ხდება. არის ისეთი ბ. რ-იც, რ-თა მარაგი თანდათან კლებულობს და საბოლოოდ ამოიწურება. ამიტომ ბ. რ-ის რაციონალური გამოყენება კაცობრიობის უპირველესი საზრუნავია.

*ლიტ.*: Минц А. А., Естественные ресурсы. Содержание понятия и некоторые вопросы классификации, წგნ.: Природа и общество, М., 1968.

**ბუნებრივი რესურსების გეოგრაფია,** ეკონ. გეოგრაფიის დარგი, შეისწავლის *ბუნებრივი რესურსების* განლაგებას, სტრუქტურას, მათი ეკონ. შეფასებისა და რაციონალური გამოყენების პრობლემებს. ბ. რ. გ-ის მნიშვნელობა მით უფრო დიდია, რომ იგი იკვლევს ბუნებრივი რესურსების და გარემოს დაცვისა და კვლავწარმოების გეოგრ. ასპექტებს, კაცობრიობის ბუნებრივი რესურსებით უზრუნველყოფის პრობლემებს. არსებობს აზრი, რომ ბ. რ. გ-ს შუალედური ადგილი უკავია, ერთი მხრით, ფიზ. გეოგრაფიასა და სხვა საბუნებისმეტყველო მეცნიერებებს, ხოლო მეორე მხრით, ეკონ. გეოგრაფიას შორის.

რესურსული ასპექტი ჯერ კიდევ რევოლუციამდელი რუს. ბევრი გეოგრ. გამოკვლევისათვის იყო დამახასიათებელი. საბჭ. ხელისუფლების პირველსავე წლებიდან, როცა ქვეყნის ბუნებრივ სიმდიდრეთა შესწავლა და ათვისება უპირველეს მოთხოვნილებად იქცა, გეოგრ. კვლევის რესურსულ მიმართულებას განსაკუთრებული ყურადღება მიექცა. ასეთი კვლევის სამეცნ. ცენტრი გახდა მეცნ. აკად. ბუნებრივ საწარმოო ძალთა შემსწავლელი კომისია (1918, პეტროგრადი). საქართვ. ბუნებრივი რესურსების შესწავლას კოორდინაციას უწევდა საქ. სსრ მეცნ. აკადემიასთან არსებული საწარმოო ძალთა შემსწავლელი საბჭო, რ-მაც რუს. ენაზე გამოსცა მრავალტომიანი ფუნდამენტური ნაშრომი „საქართველოს სსრ ბუნებრივი რესურსები" (ტ. 1—6, 1958—65). საბჭ. გეოგრაფებმა სხვა დარგის სპეციალისტებთან ერთად მნიშვნელოვანი განმაზოგადებელი ნაშრომები შექმნეს. აღსანიშნავია მრავალტომეული „სსრკ ბუნებრივი პირობები და ბუნებრივი რესურსები" (1964-იდან); ერთ-ერთი ტომი „კავკასია" (1966) ქართვ. სპეციალისტების მონაწილეობით დაიწერა.

თანამედროვე სამეცნ.-ტექ. რევოლუცია, რ-იც კიდევ უფრო აფართოებს ბუნებრივი რესურსების გამოყენების სფეროს და საშუალებას გვაძლევს გამოვავლინოთ ბუნებრივი რესურსების ახალ-ახალი სახეობები, ახ. ამოცანებს უსახავს ბ. რ. გ-ს. *გ. დონდუა.*

**ბუნებრივი სინათლე,** არაკოჰერენტული (იხ. *კოჰერენტულობა*) სინათლის ტალღების ერთობლიობა ყველა შესაძლო პოლარიზაციის სიბრტყით, რის გამოც ნებისმიერ სიბრტყეში რხევათა ინტენსივობა საშუალოდ ერთი და იგივეა (იხ. *სინათლის პოლარიზაცია*). ცალკეული თავისუფალი გამოსხივების ცენტრის (ატომის, მოლეკულის, კრისტ. მესრის და ა. შ.) მიერ გამოსხივებული სინათლე, უწინარეს ყოვლისა, პოლარიზებულია წრფივად, თუმცა არსებობს გამომსხივარები, რ-ებიც უფრო რთულ (მაგ., წრიულ) პოლარიზაციას იძლევა. პოლარიზაციის სიბრტყის მდგომარეობა დამოკიდებულია აგზნების ხასიათზე. ცალკეული ატომების მიერ გამოსხივებული და რომელიმე წერტილში მისული სინათლე ინარჩუნებს პოლარიზაციას $10^{-8}$ *წმ* ან ნაკლები დროის განმავლობაში. გამოსხივების შემდეგი აქტის დროს სინათლეს ექნება პოლარიზაციის სხვა მიმართულება. ჩვეულებრივ პირობებში ერთდროულად შეიძლება დაკვირვება უზარმაზარი რაოდენობის ისეთი ცენტრების გამოსხივებაზე, რ-ებიც სხვადასხვანაირადაა ორიენტირებული და ორიენტაციას იცვლიან სტატისტ. კანონების მიხედვით. ცალკეული ცენტრების გამოსხივებასა და მათს ორიენტაციაში რთული სტატისტ. უწესრიგობისას მიიღება ბ. ს.; იმ წყაროთა უმრავლესობის გამოსხივება, რ-ებიც პრაქტიკაში გვხვდება, ახლოსაა ბ. ს-თან, თუმცა პოლარიზაციის კვალი შეიმჩნევა; მაგ., პირდაპირი მზის სხივი ძალიან ახლოსაა ბ. ს-თან.

**ბუნზენი** (Bunsen) რობერტ ვილჰელმ (31. III. 1811, გეტინგენი, — 16. VIII. 1899, ჰაიდელბერგი), გერმ. ქიმიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. უცხ. წ.-კორ. (1862). 1841 გამოიგონა ნახშირ-თუთიის გალვანური ელემენტი. ამ ელემენტებისაგან დამზადებული ბატარეის საშუალებით მიიღო ლითონური მაგნიუმი (1852), ხოლო შესაბამისი ქლორიდების ნადნობების ელექტროლიზით — ლითიუმი, კალციუმი, სტრონციუმი და ბარიუმი (1854—55). გერმ. ფიზიკოს გ. რ. კირხჰოფთან ერთად (1854) ბ-მა დაიწყო სხვადასხვა მარილის ორთქლით შეფერილი ალის სპექტრის შესწავლა. ამ კვლევის შედეგად საფუძველი ჩაეყარა *სპექტრულ ანალიზს* (1859), რ-მაც ფართო გამოყენება ჰპოვა ქიმიაში, ფიზიკასა და ასტრონომიაში. სპექტრული ანალიზის მეშვეობით ბ-მა და კირხჰოფმა აღმოაჩინეს ცეზიუმი (1860) და რუბიდიუმი (1861). XIX ს. 50-იანი წწ. დამდეგს ბ. ინგლ. ქიმიკოს ჰ. ე. როსკოსთან ერთად მუშაობდა *ფოტოქიმიის* საკითხებზე (ბუნზენროსკოს კანონი).

**ბუნთურქები,** „მოქცევაჲ ქართლისაჲს" მიხედვით, ქართლის (მტკვრის ხეობის) უძველესი მოსახლეობის სახელწოდება, რ-ებთანაც ბრძოლა მოუხდა ვითომდა აქ მოსულ ალექსანდრე მაკედონელს. ქრონიკა მათ ახასიათებს, როგორც ველურ, მხეცური ბუნების ხალხს. „ბუნთურქი" თავდაპირველ (ძველისძველ) თურქს აღნიშნავს (ძვ. ქართ. „ბუნი" — „ნამდვილი", „მკვიდრი"). ამით ქრონიკის ავტორს სურდა ისინი განესხვავებინა გვიანდელი, მისთვის ცნობილი თურქებისაგან. ქართული წყაროების ეს ცნობა ლეგენდარულია.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959. *გ. მელიქიშვილი.*

**ბუნიათზადე** დადაშ ხოჯა-ოღლუ (8. IV. 1888, ბაქოს მაზრა, — 1938), საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1908-იდან. ეწეოდა არალეგალურ პარტ. მუშაობას ბაქოსა და თბილისში. 1917 მარტიდან იყო „ჰუმეთის" დროებითი კომიტეტის წევრი; ივლ-იდან ბოლშევიკური გაზ. „ჰუმეთის" („ენერგია") რედკოლეგიის წევრი; 1918 — ბაქოს მაზრის გლეხთა დეპუტატების საბჭოს აღმასკომის წევრი, კონტრრევ. და ბანდიტიზმის წინააღმდეგ ბრძოლის საგანგებო რწმუნებული, რკპ (ბ) ასტრახანის საგუბერნიო კომიტეტის წევრი და ამიერკავკ. მუსლიმანთა საქმეების კომისარიატის თავ-რე. 1919 არალეგალურად მუშაობდა ამიერკავკასიაში. 1920 აპრ. იყო რევკომის წევრი, აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი; 1920-იდან აზერბ. სსრ განათლების სახ. კომისარი და ერთდროულად მუშათა და გლეხთა ინსპექციის სახ. კომისარი; უფრო გვიან აზერბ. სსრ სურსათის სახ კომისარი, მიწათმოქმედების სახ. კომისარი. არჩეული იყო აზერბ. კპ ცკ-ის წევრად, აზერბ. სსრ ცაკის პრეზიდიუმის წევრად, ამიერკავკ. სფსრ ცაკის და სსრკ ცაკის წევრად. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**ბუნიაკოვსკი** ვიქტორ იაკობის ძე [4 (16). XII. 1804, ბარე, პოდოლსკის გუბ.,— 30. XI (12. XII). 1889, პეტერბურგი], რუსი მათემატიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. წევრი (1830) და მისი ვიცე-პრეზიდენტი (1864-89). ბ-ს სამეცნ. შრომების უდიდესი ნაწილი ეხება ალბათობის თეორიას, მის გამოყენებას და რიცხვთა თეორიას. ბ-ს მრავალი შრომა აქვს აგრეთვე მათ. ანალიზში, გეომეტრიასა და ალგებრაში. მ. *ოსტროგრადსკისთან* და პ. *ჩებიშევთან* ერთად მას დიდი ღვაწლი მიუძღვის რუს. უმაღლეს სასწავლებლებში მათ. სწავლების სამეცნ. დონის ამაღლებასა და რუს. სამეცნ. მათ. ტერმინოლოგიის დადგენაში.

**ბუნიაკოვსკის უტოლობა,** იხ. სტ. *უტოლობები.*

**ბუნიკაური,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოში (სარქველთუბნის სოფსაბჭო), ჭიათურის პლატოზე, მდ. ყვირილის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 760 *მ,* ჭიათურიდან 9 *კმ.* სარქველთუბნის კოლ-ბა (მემინდვრეობა). იღებენ მანგანუმს, რვაწლ. სკოლა სოფ. სარქველთუბანში (2 *კმ*).

**ბუნინი** ივანე ალექსის ძე [10 (22). X. 1870, ვორონეჟი, — 8. XI. 1953, პარიზი], რუსი მწერალი. დაიბადა გაღარიბებული აზნაურის ოჯახში. ბავშვობა სოფელში გაატარა. ხელმოკლეობის გამო ადრე მოეკიდა დამოუკიდებელ ცხოვრებას. 1887 პირველად გამოაქვეყნა ლექსი „ნადსონის საფლავზე", 1891 კი გამოსცა კრებ. „ლექსები". 1901 პოემისათვის „ფოთოლცვენა" პუშკინის სახ. პრემია მიენიჭა. ადრეული პერიოდის თხზულებებში ბ. ყურადღებას ამახვილებდა გლეხობის მძიმე მდგომარეობაზე („ნეფედკა", „ტანკა", „ცნობები სამშობლოდან", „ცხრა ძაღლი იქით" და სხვ.). იმ ხანებში გაიცნო მ. გორკი, მისი მეშვეობით დაუახლოვდა გამომც. „ზნანიეს" გარშემო შეკრებილ დემოკრატ მწერლებს. 900-იან წლებში ყალიბდებოდა მწერლის იდეურ-მხატვრული პრინციპები, მზადდებოდა ნიადაგი მისი შემდგომი მკაცრი რეალიზმისათვის. ბ. რუს. წარსულთან ღრმა სოც. ფესვებით იყო დაკავშირებული და მტკივნეულად განიცდიდა თავადაზნაურული ბუდეების ნგრევას, კაპიტალ. ურთიერთობათა საბოლოო დამკვიდრებას (მოთხრობები „ახალი გზა", „ეპიტაფია", „ანტონოვის ვაშლები" და სხვ.). 1905 რევ. წინა პერიო-

დის საზ. აღმავლობა ბ-ის ლექსებშიც („ჯორდანო ბრუნო", „ბრძენი" და სხვ.) და მოთხრობებშიც („სიზმრები", „ოქროს ფსკერი") აისახა, თუმცა იგი რევ. შეხედულებებს არ იზიარებდა. რეაქციის წლებში, როცა ბევრმა რუსმა მწერალმა დეკადენტობის გავლენა განიცადა, ბ-ის დემოკრ. და რეალისტური პოზიციები ურყევი აღმოჩნდა. ცნობილ მოთხრობებში „სოფელი" (1910) და „სუხოდოლი" (1911) მწერალმა დახატა რუს. ცხოვრების შავბნელი სურათები. რუს. სოფლის თემას ბ. მთლიანად ხალხისა და სამშობლოს ბედის პრობლემას უკავშირებდა. იმავე პერიოდის ბევრ მოთხრობაში ნაჩვენებია დაბეჩავებული ხალხის ტრაგედია, მისი უმეცრება, ჩამორჩენილობა („იგნატი", „ღამის საუბარი", „მვეღი კაცი", „მხიარული ეზო" და სხვ.), თუმცა, ამასთან ერთად, ნათელი ფერებითაა დახატული უბრალო რუსი ადამიანის სულიერი სილამაზეც, ნიჭიერება, შრომისმოყვარეობა („ზახარ ვორობიოვი", „ქნარზე დამკვრელი როდიონი", „ჭრიჭინა" და სხვ.). მწერალმა ასახა აგრეთვე ახ. „ბატონების"— კულაკობის ცხოვრება, ინტელიგენციის სულიერი სიცარიელე, პროვ. ობივატელობის მძიმე ატმოსფერო, კაპიტალ. ქალაქის კონტრასტები („აგარაკზე", „კარგი ცხოვრება", „ჩანგას სიზმრები" და სხვ.). ბ-ის ნიჭი საყოველთაოდ იქნა აღიარებული: 1909 იგი პეტერბ. მეცნ. აკადემიამ საპატიო აკადემიკოსად აირჩია. ბ. ბევრს მოგზაურობდა. აღმოსავლეთში მოგზაურობაზე დაწერა ნარკვევების ციკლი „მზის ტაძარი" (1907—11). I მსოფლიო ომის წლებში ბ-მა შექმნა შედევრები — მოთხრობები „ძმები" (1914), „სან-ფრანცისკოელი ბატონი" (1915), რ-ებშიც განსაკუთრებით მკვეთრად გამოხატა პროტესტი ბურჟ. ცივილიზაციის სიყალბისა და ანტიჰუმანურობის წინააღმდეგ. ამ კრიტიციზმის მიუხედავად, ბ-მა ვერ გაიგო ოქტ. რევ. მნიშვნელობა: 1920 იგი საფრანგეთში გაიხიზნა. ემიგრაციაში ყოფნის პერიოდში მორალურ-ზნეობრივ თემებზე შექმნილი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია: მოთხრობები „მიტიას სიყვარული" (1925), „კორნეტ ელაგინის საქმე" (1927), რომანი „არსენიევის ცხოვრება" (1930), ნოველების ციკლი „ბნელი ხეივნები" (1943). ბ-მა დაწერა აგრეთვე წიგნი „ტოლსტოის განთავისუფლება" (1937), „მოგონებები" (1950) და სხვ. ბ-ის შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს თარგმანებს. მან თარგმნა ჰ. ლონგფელოს „ჰაიავატას სიმღერა", ჯ. ბაირონის „კაენი", „მანფრედი" და სხვ. 1933 ბ-ს ნობელის პრემია მიენიჭა.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—9. [Вступ. ст. А. Твардовского], М., 1965—67; ლიკა. — სოფელი (მოთხრობები), თბ., 1961; ლექსები, «ცისარტყელა», 1969, № 2; მიტიას სიყვარული. — სან-ფრანცისკოელი ბატონი, იქვე, 1969, № 3; შემოდგომა, თბ., 1972.

*ლიტ.*: Афанасьев В. Н., И. А. Бунин (к 100-летию со дня рождения), М., 1970; Волков А. А., Проза Ивана Бунина, М., 1969; Кошут С. С., О грузинских переводах произведений Бунина, კრ.: ლიტერატურული ურთიერთობანი, [ტ.] 3, თბ., 1972. *ს. კოშუტი.*

**ბუნიობა,** დღეღამტოლობა, დროის ის მომენტი, როდესაც მზის ცენტრი ეკლიპტიკაზე თავისი ხილული წლიური მოძრაობისას გადაკვეთს ცის ეკვატორს. ბ-ის დღეს ყველგან (გარდა დედამიწის პოლუსების უახლოესი რაიონებისა), მთელ დედამიწაზე, დღისა და ღამის ხანგრძლივობა თითქმის ტოლია, მაგრამ რადგანაც მზეს შესამჩნევი ხილული კუთხური დიამეტრი აქვს (აგრეთვე რეფრაქციის გამო), დღის ხანგრძლივობა ოდნავ მეტია ღამისაზე. წერტილს, რ-საც მზის ცენტრი სამხრ. ნახევარსფეროდან ჩრდილოეთისაკენ მოძრაობისას გადაკვეთს, ეწოდება გაზაფხულის ბ-ის წერტილი, დიამეტრულად საწინააღმდეგო წერტილს კი შემოდგომის ბ-ის წერტილი. იმის გამო, რომ ერთსა და იმავე ბ-ის წერტილზე მზის ორ თანმიმდევრულ გავლას შორის დროის შუალედი (ტროპიკული წელიწადი) არ ემთხვევა კალენდარული წლის ხანგრძლივობას, ბ-ის მომენტები წლიდან წლამდე გადაადგილდება კალენდარული დღე-ღამის მიმართ. ჩვეულებრივ წელს ბ. დგება 5 *სთ,* 48 *წთ* და 46 *წმ*-ით გვიან, ვიდრე წინა წელს, ხოლო ნაკიან წელს — 18 *სთ,* 11 *წთ* და 14 *წმ*-ით ადრე. ამიტომ ბ. შეიძლება მოდიოდეს ორ მეზობელ კალენდარულ თარიღზე. ჩვენს ეპოქაში მზე გადის გაზაფხულის ბ-ის წერტილზე 20 ან 21 მარტს (ეს მომენტი ითვლება ასტრონ. გაზაფხულის დასაწყისად ჩრდ. ნახევარსფეროზე), ხოლო შემოდგომის ბ-ის წერტილზე 23 სექტემბერს (ასტრონ. შემოდგომის დასაწყისი ჩრდ. ნახევარსფეროზე). იხ. აგრეთვე სტ. *პრეცესია.*

**ბუნიუელი** (Buñuel) ლუის (დ. 22. II. 1900, ქ. კალანდა), კინორეჟისორი, ეროვნებით ესპანელი. სწავლობდა მადრიდის უნ-ტის ისტ. ფაკ-ტზე. 1924-იდან ცხოვრობდა პარიზში. მონაწილეობდა ავანგარდისტულ მოძრაობაში. დადგა სიურრეალისტური ფილმები: „ანდალუზიური ძაღლი" (1928, ბ. სცენარის ავტორიც არის ს. დალისთან ერთად), „ოქროს ხანა" (1930). 1932 ესპანეთში გადაიღო დოკუმენტური ფილმი „უპურო მიწა". 1946-იდან უმთავრესად მექსიკაში მუშაობდა. დადგა ფილმები: „დავიწყებულნი" (1950), „ნაზარინი" (1958, პერეს გალდოსის რომანის მიხედვით). ბ-ის სხვა ფილმებია: „რობინზონ კრუზო" (1955), „ვირიდიანა" (1960), „მომსრველი ანგელოზი" (1962), „მოახლის დღიური" (1963, ო. მირბოს ამავე სახელწ. ნაწარმოების მიხედვით), ბ-ის ფილმები გამსჭვალულია პროტესტით სოც. უთანასწორობის წინააღმდეგ. რეჟისორის მიერ გამოყენებული გამომსახველი საშუალებები და სტილისტური ხერხები დაკავშირებულია ესპ. ფერწერის ტრადიციებთან.

ბ-ის ბევრ ფილმს მიღებული აქვს კანისა და ვენეციის საერთაშ. კინოფესტივალების პრემიები.

**ბუნკერი** (ინგლ. Bunker), ხვიმირი, 1. ფოლადის ან რკინაბეტონის (იშვიათად — ხის) თვითგანმტვირთი სათავსი (რეზერვუარი, ხარო), რ-შიც დროებით ინახავენ ფხვიერ ან ნატეხ მასალას (მარცვლეული, ქვიშა, ცემენტი, კოქსი და სხვ.). მასალის განტვირთვის სარეგულირებლად ბ-ს ქვედა ნაწილში საკეტები და მკვებავი მოწყობილობა აქვს. თანამედროვე ბ. მაღალავტომატიზებული აგრეგატია. ბ-ს უწოდებენ ზოგიერთ (მაგ., მოსავლის ასაღებ) მანქანაზე დადგმულ სათავსსაც, აგრეთვე მოწყობილობას, რ-იც ავტომ. ხაზს ცალეულ ნამზადს აწვდის. 2. ბ. გემისა, გემის მყარი სათბობის სარეზერვო მარაგის შესანახი სათავსი. 3. გერმ. სამხ. ტერმინოლოგიით — თავშესაფარი, ცეცხლის დასაშენი ნაგებობა.


ფხვიერი და ნატეხი მასალის შესანახი ბუნკერი.

**ბუნოსტომოზი,** მცოხნავი ცხოველის ჰელმინთოზური დაავადება, რ-საც იწვევს Bunostomum-ის გვარის ნემატოდები. ბ. ყველგანაა გავრცელებული, ზოგჯერ ენზოოტიის ხასიათს ღებულობს. პარაზიტის კვერცხი დაავადებული ცხოველის განავალთან ერთად გარეთ გამოიყოფა. კვერცხიდან გამოდის მოძრავი ლარვა, რ-იც კანიდან (იშვიათად საკვებთან და წყალთან ერთად) შეიჭრება ჯანმრთელი ცხოველის ორგანიზმში. აქ სისხლთან ერთად მოძრაობისას მოხვდება ნაწლავებში, მიეკვრება მის ლორწოვან გარსს, აზიანებს და სისხლდენას იწვევს. კლინიკურად დაავადება მხოლოდ მოზარდეულში ვლინდება. დაავადებული ცხოველი სუსტდება, უვითარდება შეშუპებანი და კუჭის აშლილობა. ბ-ით დაავადებული მოზარდეული შეიძლება მასობრივად დაიხოცოს. სამკურნალოდ იყენებენ ფენოთიაზინს, თიოქლორინხიშირბადს. პროფილაქტიკა: საძოვრის შეცვლა, კვებისა და დარწყულების ჰიგიენის დაცვა, ცხოველის კანის მოვლა.

**ბუონაროტი** (Buonarroti) ფილიპო მიკელე (11. XI. 1761, პიზა, — 17. IX. 1837, პარიზი), საფრ. და იტალ. რევ. მოძრაობის მოღვაწე, კომუნისტი-უტოპისტი, *ბაბეფის* თანამებრძოლი, *რუსოს* იდეების მიმდევარი. წარმოშობით იტალ. არისტოკრატი. საფრ. დიდი რევ. დაწყებისთანავე კორსიკაზე გადავიდა და დაიწყო ბრძოლა იმათ წინააღმდეგ, ვინც მოითხოვდა ამ კუნძულის გამოყოფას საფრანგეთისაგან. რევ. წინაშე დამსახურებისათვის კონვენტმა მას საფრ. მოქალაქეობა მიანიჭა. ბ. იყო მტკიცე იაკობინელი და რობესპიერის ერთგული მომხრე. 1795 მარტში დააპატიმრეს თერმიდორელებმა. 1795 ამნისტიის შემდეგ გახდა „პანთეონის" კლუბის თავ-რე, „თანასწორობისათვის მოძრაობის" ერთ-ერთი ხელმძღვანელი და ბაბუვისტების „შეთქმულთა ფარული დირექტორიის" წევრი. ბაბეფთან ერთად დააპატიმრეს და 1800 გადასახლება მიუსაჯეს. 1806—30 ჟენევასა და ბრიუსელში განაგრძობდა რევ. მოღვაწეობას. 20—30-იან წლებში როგორც ჩანს, დას. ევროპაში რამდენიმე ფარული რევ. ორგანიზაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი იყო. 1828 ბრიუსელში გამოიცა მისი წიგნი „შეთქმულება თანასწორობისათვის ანუ ე. წ. ბაბეფის შეთქმულება", რ-მაც დიდი როლი შეასრულა კომუნისტური იდეების გავრცელებაში. ბ-ს მსოფლმხედველობას ემჩნევა *რაციონალიზმისა* და *დეიზმის* გავლენა; იგი აღიარებდა სულის უკვდავებას, და თანაუგრძნობდა სენ-სიმონისტების მიერ (*იხ. სენ-სიმონი*) სოციალ. იდეების რელიგ. დასაბუთებას.

*თხზ.*: Заговор во имя равенства, [2 изд.], т. 1—2, М.—Л., 1963.

*ლიტ.*: სრული ბიბლ. მიმოხილვა იხ. წიგნში: Eisenstein E. L., The first professional revolutionist: Filippo Michele Buonarroti, Camb. (Mass.), 1959, p. 161 — 190. *რ. სიკინჭალაშვილი.*

**ბუორ-ხაის უბე,** ბორხაის უბე, ლაპტევების ზღვის ყურე მდ. ლენის დელტის სამხრ.-აღმ-ით. სიგრძე 120 *კმ*, სიგანე შესასვლელთან 110 *კმ*, მაქს. სიღრმე 18 *მ.* წლის უმეტეს დროს დაფარულია ყინულით. წყლის ზედაპირის ტემპ-რა ზაფხულში ჩვეულებრივ 7—9°C, მარილიანობა დახლ. 5‰, მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 0,3 *მ.* ჩრდ.-დას. ნაპირზე მდებარეობს ნავსადგ. ტიქსი.

**ბუჟი** (ფრანგ. bougie — ზონდი) მედიცინაში, მილოვანი ორგანოების (შარდსადენი, საყლაპავი, სისხლძარღვი და სხვ.) გამოსაკვლევი და გასაფართოებელი იარაღი — კაუჩუკის, პლასტმასის თუ ლითონის მთლიანი ან ღრუიანი ღერო. ბ-ები სხვადასხვა ფორმის, დიამეტრის, მასის, სიგრძისა და დანიშნულებისაა. იყენებენ უმთავრესად უროლოგიაში შევიწროებული შარდსადენის გასაფართოებლად. ოტორინოლარინგოლოგიაში განარჩევენ ყურის, ხორხის, სასულისა და საყლაპავი მილის ბ-ებს. არსებობს აგრეთვე სისხლძარღვთა ბ-ები. ხმარების წინ აუცილებელია ბ-ის სტერილიზაცია.


ბუჟები.

**ბუჟუმბურა** (Bujumbura), ბურუნდის დედაქალაქი. 90 ათ. მცხ. (1974). ქვეყნის მთავარი სავაჭრო-სატრანსპ. და ეკონ. ცენტრი. ნავსადგური (ტვირთბრუნვა 100 ათ. ტ-ზე მეტი წელიწადში) ტანგანიიკის ტბის ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე. გააქვთ ყავა, ბამბა, ტყავნედლეული, კალისა და სხვ. ლითონების კონცენტრატები. საავტ. გზების კვანძი. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ცემენტის, ლუდის ქ-ნები; საპნების საკრი, ბადეების საქსოვი, ფეხსაცმლის, ყავისა და ბამბის საწმენდი და სხვ საწარმოები. თევზჭერა.

**ბურა,** ხუვე, ნიგერიისა და კამერუნის სასაზღვრო ზოლში, მდ. იდსერამის სათავეში მცხ. ხალხი. მონათესავე ხალხებთან — მარგი, ტერა (საკ. სახელწ. ნიამაში)

და ბატასთან ერთად 1,1. მლნ. კაცი (1975, შეფასება). ბ-ს ენა მიეკუთვნება ჰაუსის ჯგუფს (იხ. *ჰაუსა ენა*). უმრავლესობა მუსლიმანები არიან. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ფეტვი და არაქისი) და მესაქონლეობა.

**ბურაიდა,** ქალაქი საუდის არაბეთის ცენტრ. ნაწილში, ნეჯდის პროვინციაში. დაახლ. 70 ათ. მცხ. მდებარეობს ოაზისში, ჰაილ—ანაიზის საავტ. გზაზე. აქლემებით და მსხვ. რქ. საქონლით ვაჭრობის მნიშვნელოვანი ცენტრი.



ვ. ბურაკოვსკი.

**ბურაკოვსკი** ვლადიმერ ივანეს ძე (დ. 20. VII. 1922, თბილისი), საბჭ. ქირურგი, კარდიოლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1962), პროფესორი (1965), სსრკ მედ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1971), სკკპ წევრი 1953-იდან. 1946 დაამთავრა თბილ. სამედ. ინ-ტი. 1960-იდან სსრკ მედ. მეცნ. აკად. ა. ბაკულევის სახ. გულ-სისხლძარღვთა ქირურგ. ინ-ტის თანდაყოლილი მანკების განყ-ბის გამგე, 1966-იდან კი ამავე ინ-ტის დირექტორი. ბ. შეისწავლის გულ-სისხლძარღვთა ქირურგ. პრობლემებს, გულის თანდაყოლილი მანკების ქირურგიას, აორტის სარქვლების ძანკებს, გართულებებს „მშრალ" და ღია გულზე ოპერაციების დროს, ჰიპერბარულ ოქსიგენაციას გულ-სისხლძარღვთა ქირურგიაში და სხვ. ნაშრომისათვის „ადრეული ასაკის ბავშვების გულის დაავადებანი" (1970) მიენიჭა სსრკ მედ. მეცნ. აკად. ს. სპასოკუკოცკის სახ. პრემია (1973). სსრკ სახელმწ. პრემიისა (1973) და ლენინური პრემიის (1976) ლაურეატი. ბ. გულ-სისხლძარღვთა ქირურგ. საპრობლემო კომისიის თავ-რეა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Гипербарическая оксигенация в сердечно-сосудистой хирургии, М., 1974 (თანაავტ.: Л. А Бокерия); Легочная гипертензия при врожденных пороках сердца, М., 1975 (თანაავტ.: В. А. Бухарин и Л. Р. Плотникова); Открытый атриовентрикулярный канал, Тб., 1974 (თანაავტ.: З. Л. Зоделава и В. А. Бухарин).

**ბურბონები**

(საფრანგეთში)

| | |
|---|---|
| ანრი IV | 1589/1610 |
| ლუი XIII | 1610/1643 |
| ლუი XIV | 1643/1715 |
| ლუი XV | 1715/1774 |
| ლუი XVI | 1774/1792 |
| ლუი XVIII | 1814/1815 |
| | 1815/1824 |
| შარლ X | 1824/1830 |
| ლუი-ფილიპი | 1830/1848 |

**ბურახი,** გამაგრილებელი სასმელი. ამზადებენ ქერის ან ჭვავის ალაოს, ჭვავის ფქვილისა და შაქრისაგან. ზოგჯერ სურნელოვან ნივთიერებასაც (მაგ., პიტნას) უმატებენ. ცნობილია აგრეთვე ხილის ბ.

**ბურბაკი** ნიკოლა (Bourbaki Nicolas), იმ ახალგაზრდა ფრანგ მათემატიკოსთა კოლექტიური ფსევდონიმი, რ-ებიც ცდილობენ განახორციელონ დ. *ჰილბერტის* იდეა — განიხილონ სხვადასხვა მათ. თეორია ერთიანი ფორმალური აქსიომატური მეთოდის პოზიციებიდან. ბ-ს მრავალტომიან ტრაქტატში „მათემატიკის ელემენტები", რ-იც 1939-იდან გამოდის და ჯერ კიდევ არ არის დასრულებული, განვითარებულია ფორმალური აქსიომატური სისტემა. ეს სისტემა, ავტორების ჩანაფიქრით, უნდა მოიცავდეს თუ ყველას არა, უმთავრეს მათ. დარგებს მაინც, როგორც „ზოგადი კონცეფციის კერძო ასპექტს". მასალის გადმოცემა სრულიად აბსტრ. და ფორმალიზებული ხასიათისაა, მოცემულია თეორიების მხოლოდ ლოგიკური ჩონჩხედი. გადმოცემის საფუძველს შეადგენენ ე. წ. სტრუქტურები, რ-ებიც განისაზღვრებიან აქსიომების საშუალებით, მაგ., დალაგების სტრუქტურები, ჯგუფები, ტოპოლოგიური სტრუქტურები. მსჯელობის მეთოდია ზოგადიდან კერძოსაკენ. მათ. კლასიფიკაცია, რ-იც ეყრდნობა სტრუქტურების ტიპებს, მნიშვნელოვნად განსხვავდება ტრადიციულისაგან.

მუშაობს „ბურბაკის სემინარი", სადაც, გარდა ტრაქტატის მომზადებისა, ისმენენ სხვადასხვა ქვეყნის მეცნიერთა მოხსენებებს. ჯგუფი დააარსეს უმაღლესი ნორმალური სკოლის აღზრდილებმა 1937. ჯგუფის წევრთა რაოდენობა და ვინაობა საიდუმლოა. მისი შემადგენლობა პერიოდულად იცვლება — 50 წელს მიღწეული წევრი ადგილს უთმობს უფრო ახალგაზრდას.



ბურბურა. შოროქანი. მოწყვეტილი ტოტი.

**ბურბონე** (Bourbonnais), ისტ. ოლქი ცენტრ. საფრანგეთში, საფრ. ცენტრ. მასივის ჩრდ. განაპირა ნაწილში, მდ. ალიეს აუზში. მთავარი ქალაქი — მულენი. ბ-ს ტერიტ. შედის ალიეს დეპარტამენტში.

**ბურბონები** (ფრანგ. Bourbons, ესპ. Borbones, იტალ. Borboni), სამეფო დინასტია საფრანგეთში 1589—1792, 1814—15, 1815—30; ესპანეთში 1700—1808, 1814—68, 1874—1931 და 1975-იდან; ორივე სიცილიის (ანუ ნეაპოლის) სამეფოში 1735—1805, 1814—60; პარმისა და პიაჩენცის ჰერცოგოში 1748—1802, 1847—59. *ანრი IV-ის* გამეფებით დაიწყო საფრანგეთში ბურბონთა დინასტიის მმართველობა. ბ-ის ერთ-ერთი გვერდითი შტო იყო ო რ ლ ე ა ნ ი ს შ ტ ო, რ-ის წარმომადგენელი *ლუი-ფილიპ ორლეანელი* „ფრანგების მეფე" გახდა 1830 წ. რევ. შემდეგ (იმეფა 1848-მდე). ბ-ის ესპ. შტო დააარსა ლუი XIV-ის შვილიშვილმა, ანჟუს ჰერცოგმა ფილიპმა, რ-იც 1700 გაამეფეს ესპანეთში *ფილიპ V-ის* სახელით. 1735 ფილიპ V-ის ვაჟებმა სამფლობელოდ მიიღეს ნეაპოლისა და სიცილიის სამეფო, 1748 კი პარმისა და პიაჩენცის საჰერცოგო და საფუძველი ჩაუყარეს ბ-ის ნ ე ა პ ო ლ-ს ი ც ი ლ ი ი ს მეფეთა და პ ა რ მ ი ს ა და პ ი ა ჩ ე ნ ც ი ს ჰერცოგთა შტოებს.

**ბურბონი** (Bourbon) ანტუან (22. IV. 1518 — 17. XI. 1562), საფრ. სახელმწიფო მოღვაწე. *ანრი IV-ის* მამა. 1537-იდან ვანდომის ჰერცოგი. 1548 ცოლად შეირთო ნავარის ტახტის ერთადერთი მემკვიდრე ჟანა დ'ალბრე და 1555 ნავარის მეფე გახდა. ცოლის გავლენით და *გიზებთან* ქიშპობის გამო მიემხრო ჰუგენოტებს და მონაწილეობდა გიზების წინააღმდეგ მიმართული ამბუაზის შეთქმულებაში (1560). ფრანსუა II-ის სიკვდილის შემდეგ 1561 დაინიშნა საფრ. სამეფოს გენ. მეფისნაცვლად. ჩამოშორდა კალვინიზმს და სათავეში ჩაუდგა კათოლ. არმიას; დაიღუპა რუანის ალყის დროს.

**ბურბონი** (Bourbon) შარლ (17. II. 1490 — 6. V. 1527), ჰერცოგი, ერთ-ერთი ძლიერი ფრანგი ფეოდალი, 1514-იდან საფრ. არმიის კონეტაბლი (მთავარსარდალი). *იტალიური ომების 1494 — 1559* დროს გაიმარჯვა მარინიანოსთან ბრძოლაში (1515). 1516 დაინიშნა საფრ. მეფისნაცვლად მილანში, მაგრამ მისი დიდი გავლენით შეშინებულმა ფრანსუა I-მა 1517 თანამდებობიდან გადააყენა, შემდეგ კი შეეცადა ჩამოერთმია მისთვის 1521 გარდაცვლილი მეუღლისაგან მემკვიდრეობით მიღებული მიწები. ბ-მა საიდუმლო კავშირი დაამყარა იმპ. კარლოს V-სა და ინგლ. მეფე ჰენრი VIII-თან, ხოლო 1523, როცა ფრანსუა I-მა ეს შეიტყო, იტალიაში გაიქცა. 1524 საიმპერიო ჯარი მისი მეთაურობით საფრანგეთში შეიჭრა, მაგრამ წარმატება ვერ მოიპოვა. 1525 პავიასთან ბრძოლაში ბ-მა დაამარცხა საფრ. ჯარები და ტყვედ ჩაიგდო ფრანსუა I. მოკლეს საიმპერიო ჯარების მიერ რომის ალყის დროს.

**ბურბუთაშვილი** თინათინ ვასილის ასული (დ. 24. VII. 1921, სოფ. მუხრანი, ახლანდ. მცხეთის რ-ნი), ქართვ. საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1974). 1949 დაამთავრა თბილ. სტომატოლოგიური ინ-ტი, პარალელურად 1946-მდე სწავლობდა თბილ. კინომსახიობთა სკოლაში, რ-ის დამთავრების შემდეგ თბილისის კინოსტუდიის მსახიობად ჩაირიცხა. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1944 ხაშურის თეატრში. 1950-იდან თელავის ს. ორჯონიკიძის სახ. თეატრის მსახიობია. ბ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ემოციურობა, გარდასახვის დიდი უნარი, მაღალი პროფ. კულტურა, სცენური მომხიბვლელობა. წარმატებით გამოდის ტრაგ., სახასიათო, კომ. როლებში. შესრულებული აქვს: ბეატრიჩე (გოლდონის „ორი ბატონის მსახური"), სალომე-კინტო (წერეთლის „კინტო"), ხანუმა (ა. ცაგარლის „ხანუმა"), მარფა (დარასელის „კიკვიძე"), ვანა (ი. ჯავახიშვილისა და ა. აბშილავას „ვაზისუბნელი ძმაბიჭები"), ჯემა (ვოინიჩის „კრაზანას" მიხედვით), ლარისა (ოსტროვსკის „უმზითვო"), დედა (გარსია ლორკას „სისხლიანი ქორწილი") და სხვ.

**ბურბურა,** გ ო რ გ ო რ ა, ველისა და უდაბნოს ბალახოვანი მცენარეები, რ-ებიც თესლის მომწიფების პერიოდში, ზოგჯერ კი უფრო ადრე, ხშირი დატოტვის ან ტოტების გადაღუნვისა და გადახლართვის შედეგად ბურთივით მრგვალდებიან. უხვად ივითარებს ნაყოფს, რ-ის მომწიფების შემდეგ ბ-ის ღერო ძირში ტყდება და ქარს ადვილად გადააქვს. ამ დროს თესლი თანდათანობით ცვივა და მცენარე დიდ ფართობზე ვრცელდება. სახეობათა უმრავლესობას შინაური ცხოველი არ ჭამს, რის გამოც იგი მთელი ვეგეტაციის მანძილზე რჩება. ერთწლოვნებიდან ბ-ს განეკუთვნება რქანაყოფა (Ceratocarpus arenarius), მლაშობურა (Salsola pestifer) და სხვ.; მრავალწლოვნებიდან — წიწკალა (Gypsophila paniculata), ქარქვეტა (Hippomarathrum crispum), შოროქანი (Limonium tataricum) და სხვ.

**ბურგასი,** ქალაქი და ნავსადგური ბულგარეთში, ბურგასის ყურის (შავი ზღვა) სანაპიროზე, ბურგასის ოკრუგის ადმ. ცენტრი. 150 ათ. მცხ. (1975). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი, ქვეყნის ერთ-ერთი მთავარი (ვარნასთან ერთად) ნავსადგური, საიდანაც გააქვთ საექსპორტო სას.-სამ. პროდუქცია (თამბაქო, ახ. ხილი, ხილ-ბოსტნეულის კონსერვები), ნაგლინი და მანქანები.

ბურგასის ყურის სამხრ. ნაპირზეა სპეც. ნავსადგ. „დრუჟბა", საიდანაც საბჭ. კავშირიდან მიღებული ნავთობი მილსადენით (27 *კმ*) გადაეცემა ბულგ. ერთ-ერთ უდიდეს სამრეწვ. კომპლექსს — ბურგასის ნავთობქიმ. კომბინატს. კვების მრეწვ. (მცენარეული ზეთი, ხილ-ბოსტნეულისა და თევზის კონსერვები, ფქვილი, სპირტ-არაყის ნაწარმი), ელექტროკაბელის წარმოება, გემთ- და ვაგონმშენებლობა, საფეიქრო მრეწველობა. ბ. ქვეყნის მნიშვნელოვანი თევზსაჭერი ბაზაა.

ბ-ში მრავალი საკურორტო დაწესებულებაა.

**ბურგასის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული სამხრ.-აღმ. ბულგარეთში, შავი ზღვის სანაპიროზე. ფართ. 7,3 ათ *კმ*$^2$. მოსახლ. 404 ათ. კაცი (1970). ადმ. ც. — ქ. ბურგასი.

ოკრუგის აღმ. ნაწილი უკავია ბურგასის ყურის სანაპირო დაბლობს, რ-საც სამხრ-ით ბოსნისა და ხასკიოიტის მაღლობები აკრავს, ჩრდ.-აღმ-ით კი—სტარა-პლანინის მთების განშტოებები (სიმაღლე 600—800 *მ*).

ბ. ო. ქვეყნის მნიშვნელოვანი სამრეწვ.-აგრ. რ-ნია. განვითარებულია ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ., მანქანათსაშ. (რკინიგზის ვაგონები, თევზსაჭერი გემები, ვენტილატორები, რადიატორები, კაბელები), კვების მრეწველობა. იღებენ მურა ნახშირს, სპილენძის მადანსა და ზღვის მარილს. მუშავდება მიწის ფართობის დაახლ. 1/3. მთავარი სას.-სამ. კულტურებია: ხორბალი (ბულგ. საერთო მოსავლის დაახლ. 7%), მზესუმზირა, შაქრის ჭარხალი, ბამბა. არის ვენახები (უმთავრესად ოკრუგის ჩრდ. ნაწილში). მცენარეული ზეთის, შაქრის, ღვინის, ფქვილის წარმოება. მეცხვარეობა და მეღორეობა. ბ. ო. ბულგ. თევზჭერის მთავარი რ-ნია (პელამიდა, სკუმბრია, კეფალი). შავი ზღვის სანაპიროზე გაშენებულია საერთაშ. მნიშვნელობის საკურორტო კომპლექსი — მზიური ნაპირი.

**ბურგენლანდი** (Burgenland), მხარე აღმ. ავსტრიაში, მდ. რაბის აუზში. ფართ. 3,9 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 272,1 ათ. კაცი (1971). ადმ. ც. — ქ. აიზენშტადტი. აგრ.-სამრეწვ. რ-ნი. განვითარებულია მრავალდარგოვანი მემინდვრეობა (მარცვლეული, შაქრის ჭარხალი და სხვ.), მევენახეობა, მებაღეობა, ინტენს მეცხოველეობა. მრეწველობაში ჩაბმულია ბ-ის ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 40%. ძველ დარგებთან (საფეიქრო, სამკერვალო, კვების) ერ-

თად ვითარდება ქიმ. და ლითონდასამუშ. მრეწველობა. იღებენ სურმასა და მურა ნახშირს.

**ბურგი** (გერმ. Burg), გამაგრებული ადგილი, ციხე-დარბაზი შუა საუკ. დას. ევროპაში. ზოგი ბ-ის გარშემო წარმოიშვა ქალაქი, რაც აისახა მრავალი მათგანის სახელწოდებაში (ჰამბურგი, მაგდებურგი და სხვ.). ანალოგიურია საქართველოში ციხესიმაგრეებიდან მომდინარე სახელწოდებანი: ახალციხე, ბაკურციხე, ბუკისციხე და სხვ.

**ბურგიბა** ჰაბიბ ბენ ალი (დ. 3. VIII. 1903, მონასტირი), ტუნისის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. პროფესიით იურისტი. დაამთავრა სორბონის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი და პოლიტ. მეცნიერებათა უმაღლესი სკოლა პარიზში (1927). 1922 შევიდა „დუსთურის" პარტიაში და ამ პარტიის რადიკალური ფრთის ლიდერი გახდა. პარტიის გათიშვის (1934) შემდეგ იყო ჯერ „ახალი დუსთურის" პარტიის (1964 ოქტ-იდან *სოციალისტური დუსთურის პარტია*) გენ. მდივანი, შემდეგ მისი თავ-რე. 1934 და 1938 საფრ. კოლონ. ხელისუფლებამ ბ. დააპატიმრა, როგორც ტუნისის დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის მონაწილე. 1952 იანვ. ისევ დააპატიმრეს და ტუნისიდან გაასახლეს. 1955 ივნ. დაბრუნდა გადასახლებიდან. ტუნისის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1956 მარტი) ბ. მთავრობას ჩაუდგა სათავეში; 1957 წ. 25 ივლ-იდან კი ტუნისის რესპ. პრეზიდენტია. ამავე დროს 1969 ნოემბრამდე ეკავა მთავრობის მეთაურის პოსტი.

**ბურგკმაირი** (Burgkmair) ჰანს უფროსი (1473, აუგსბურგი, — 1531, იქვე), აღორძინების ეპოქის გერმ. ფერმწერი და გრაფიკოსი, აუგსბურგის სკოლის მეთაური. განიცადა ჩრდ. იტალ. ხელოვნ. გავლენა. მის საუკეთესო ნამუშევრებში (იოანეს საკურთხეველი, 1518, საკურთხეველი „ჯვარცმით", 1919, — ორივე მიუნხენის ძვ. პინაკოთეკაში) კომპოზიციის სივრცებრივი სილაღე ორგანულად ერწყმის მოძრაობისა და გრძნობის ექსპრესიას. ბ. ხის ფერადი გრავიურის ერთ-ერთი პიონერია.

**ბურგომისტრი** (გერმ. Bürgermeister), 1. მაღალი თანამდებობის პირი გდრ-ის სახელმწ. ხელისუფლების საქალაქო ორგანოებსა და ზოგიერთი კაპიტალ. ქვეყნის (გფრ, ბელგ., ნიდერ., ავსტრ.) მმართველობის ადგილ. ორგანოებში. გდრ-ში ბ. მეთაურობს საქალაქო კრების აღმასრ. ორგანოს — საბჭოს; კაპიტალ. ქვეყნებში ბ. წამყვან როლს ასრულებს ადგილ. მმართველობის ორგანოებში — არის ცენტრ. მთავრობის წარმომადგენელი, უფლებამოსილია დანიშნოს და გადააყენოს (ჩამოაქვეითოს) მუნიციპალური მოსამსახურეები, განაგებს ბიუჯეტის შედგენასა და შესრულებას. 2. რუსეთში — თანამდებობის პირი (ბურმისტრადაც იწოდებოდა), წევრი ბ უ რ მ ი ს ტ რ თ ა  პ ა ლ ა ტ ი ს ა, რ-იც შეიქმნა 1699 პეტრე I-ის დროს ცენტრ. ფინანს. დაწესებულებისა და რაბათის (ქალაქის) მოსახ. თვითმმართველობის ორგანოს სახით. XVIII ს. დასასრულსა და XIX ს. I ნახევარში ბ. იყო მემამულის მიერ დანიშნული მოურავი ან მამასახლისი, რ-იც ადმ. ფუნქციებს ასრულებდა (მეთვალყურეობდა ყმა გლეხთა საბეგრო ვალდებულებების შესრულებას და სხვ.).

**ბურგოსი** (Burgos), ქალაქი ჩრდ. ესპანეთში, ძველი კასტილიის ოლქში, მდ. არლანსონის (დუეროს შენაკადი) ნაპირზე. ბურგოსის პროვ. ადმ. ცენტრი. 117,9 ათ. მცხ. (1971). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი, სავაჭრო ცენტრი. შალეულისა და ხელოვნური ბოჭკოს წარმოება. კვების, ქიმ., ხე-ტყის, ავეჯისა და ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა.

ბ. დაარსდა IX ს-ში რეკონკისტის დროს. X ს-იდან ბურგოსის საგრაფოს ცენტრი იყო. 1029 საგრაფოსთან ერთად შევიდა ნავარის სამეფოს შემადგენლობაში. XI—XIII სს. კასტილიის მეფეთა რეზიდენციაა, შუა საუკ.— ესპ. ერთ-ერთი დიდი ეკონ. ცენტრი. ბ-ის მცხოვრებლები აქტიურად მონაწილეობდნენ კომუნეროსის აჯანყებაში (1520 — 21). XVI ს. ბოლოს ბ-მა დაკარგა თავისი მნიშვნელობა. 1936 — 39 მეამბოხე ფაშისტთა მთავრობის ადგილსამყოფელი იყო.

ბ-ში შემორჩენილია შუა საუკ. ირეგულარული დაგეგმარება, რომანული ციხესიმაგრისა და ქალაქის კედლების ნანგრევები (XI—XIV სს.), აგრეთვე გოტიკური და „პლატერესკოს" სტილის შენობები. ხუროთმოძღვრულ ძეგლთაგან აღსანიშნავია გოტიკური ტაძარი (XIII—XVI სს.), სან-ესტევანის ეკლესია (1280—1350) და მირაფლორესის მონასტრის ეკლესია (1454—88), კასა დელ კორდონის სასახლე („პლატერესკო", XV ს. დასასრ.), რატუშა (1791, არქიტ. ვ. როდრიგესი). კასა დე მირანდას სასახლეში (1545) არქეოლ. მუზეუმია.

**ბურგუნდები** (ლათ. Burgundii, Burgundiones), აღმ. გერმ. ტომი. ძვ. წ. II ს. დამლევამდე ბინადრობდნენ კ. ბურგუნდარჰოლმზე (ბორნჰოლმი). ახ. წ. I ს-ში დასახლდნენ კონტინენტზე მდ-ებს ვისლასა და ოდერს შორის. IV ს-ში შეიჭრნენ მდ. მაინის მიდამოებში. 406 ბ-მა რაინის სანაპიროზე დააარსეს სამეფო, რ-ის ცენტრი—ვორმსი 436 დაანგრიეს ჰუნებმა. 443 ბ. რომის ფედერატების უფლებით დასახლდნენ სავოიის ტერიტორიაზე. შემდეგ ისარგებლეს რომის იმპერიის დასუსტებით, 457 დაიკავეს მდ. რონის აუზი და დააარსეს სამეფო (ცენტრი—ლიონი). ეს ერთ-ერთი პირველი „ბარბაროსული" სამეფო იყო დას. რომის იმპერიის მიწა-წყალზე. დიდ ძლევამოსილებას მიაღწიეს ბ-მა გუნდობადის მეფობაში (მის დროს ჩაიწერა „ბურგუნდთა სამართალი"). რელიგიით ისინი არიანელები იყვნენ (იხ. *არიანელობა*). გალებისა და რომაელების შერეულ სოფლებში ჩასახლებულ ბ-ში ირღვეოდა გვაროვნ. ურთიერთობა და ფეოდ. ურთიერთობა ისახებოდა. VI ს. დამდეგს ბ-მა, რ-ებმაც ძლიერი რომანიზაცია განიცადეს, კათოლიკობა მიიღეს. 534 ბ-ის სამეფო საბოლოოდ შეუერთდა ფრანკთა სახელმწიფოს.

**ბურგუნდთა სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*.

**ბურგუნდია,** ბ უ რ გ ო ნ ი (Bourgogne), ისტ. ოლქი აღმ. საფრანგეთში, მდ. სონის აუზში. ბ-ის ტერიტ. მოიცავს კოტ-დ'ორის, სონა და ლუარის, ენის, ნაწილობრივ იონის დეპარტამენტებს. ფართ. 30 ათ. $კმ^2$-ზე მეტი. მოსახლ. დაახლ. 1,5 მლნ. კაცი (1968). მთავარი ქალაქია დიჟონი. ბ-ს უკავია პარიზის აუზის სამხრ.-აღმ. განაპირა ნაწილი, ცენტრ. მასივის ჩრდ.-აღმ. ტოტები (სიმაღლე 902 *მ*-მდე), მდ. სონის გასწვრივ მდებარე ვაკე და იურის მთების დას. კალთები. ბ-ის ტერიტორიაზე მიედინება საფრ. მთავარი მდინარეები — სენა შენაკად იონით, სონა შენაკად დუბით და ლუარის შენაკადი არუ.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 25% ჩაბმულია მრეწველობაში, 40% — სოფ. მეურნეობაში. მთავარი ინდუსტრ. კვანძია ლე-კრეზოს რ-ნი, სადაც სამხრ. ბ-ის ქვანახშირის აუზის ბაზაზე განვითარებულია შავი მეტალურგია, აგრეთვე ლითონდამუშავება და მანქანათმშენებლობა. ოლქის დას. ნაწილში იღებენ ურანის მადანს. მანქანათმშ. და კვების მრეწვ. განვითარებულია დიჟონში. ბ. ცნობილია ვენახებითა და ღვინით. არის ხორბლისა და საკვები კულტურების ნათესები. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს. განვითარებულია მეღორეობა და მეფრინველეობა. მთავარი სატრანსპ. კვანძია დიჟონი.

შუა საუკუნეებში ბ-ს უწოდებდნენ რამდენიმე სამეფოსა და სამთავროს. ფრანგ. ბ-ის ტერიტორიის დიდ ნაწილს უძველეს დროში ფლობდნენ კელტ. ტომები — ედუებები. რომაელთა ბატონობის ხანაში ბ. შევიდა ლიონისა და ზემო გერმ. პროვინციების, მოგვიანებით — გალიის დიოცეზის შემადგენლობაში. IV—V სს. ბ-ში გავრცელდა ქრისტიანობა. 534 ბ. *მეროვინგების* დინასტიის მეფეებმა დაიპყრეს და იგი ფრანკთა სამეფოს ნაწილი გახდა.

კაროლინგების ფრანკთა იმპერიის დაშლის შემდეგ IX ს. ბ-ის სამეფოს ტერიტორიაზე ორი სამეფო ჩამოყალიბდა: იურის მთების ჩრდ-ით წარმოშობილი „ზემო ბ-ის სამეფო" და იურის მთების სამხრ-ით — „პროვანსის სამეფო". 933 ეს ორი სამეფო გაერთიანდა ბ-ის ანუ *არელატის სამეფოდ*. იმპ. კონრად II-მ 1032 არელატის სამეფო გერმანიას შეუერთა და იგი იმპერიის ნაწილად იქცა. XIV—XV სს. ბ-ის ოლქების ნაწილი საფრანგეთს შეუერთდა.

900 ჰერცოგმა რიშარ მართლმსაჯულმა (გარდ. 921) დააარსა ბ-ის ს ა ჰ ე რ ც ო გ ო ა ნ უ ფ რ ა ნ გ უ ლ ი ბ უ რ გ ო ნ ი, შემდეგ ბ. *კაპეტინგების* დინასტიის ხელში გადავიდა. ბ-ის ჰერცოგები საფრ. მეფეების ვასალებად ითვლებოდნენ, მაგრამ, არსებითად, მათგან დამოუკიდებელნი იყვნენ. *ასწლიანი ომის* დროს ბ. დამოუკიდებელ სახელმწიფოდ იქცა. ჰერცოგმა ფილიპ კეთილმა ბ-ს შემატა ახ. სამფლობელოები, მ. შ. ნიდერ. მიწების დიდი ნაწილი. 1435 არასის ზავით იგი შეურიგდა საფრ. მეფე შარლ VII-ს და მისგან გერმ. იმპერიაში შემავალი ლუქსემბურგი (1443) და სხვ. სამფლობელოები შეიძინა. ბ-ის ჰერცოგი იქცა ერთ-ერთ უძლიერეს მბრძანებლად ევროპაში. ამ სიძლიერის სიმბოლოს წარმოადგენდა „ოქროს საწმისის ორდენის" დაარსება (1429). ფილიპ კეთილი, ისევე როგორც ევრ. სხვა დიდი მბრძანებლები, მოინახულეს საქართვ. მეფის *გიორგი VIII-ის, ყვარყვარე II* ჯაყელის, სამეგრელოსა და აფხ. მთავრების, ტრაპიზონის იმპ. დავითის, მცირე სომხ. მთავრისა და სპარს. მბრძანებლის *უზუნ-ჰასანის* ელჩებმა (1459—61) და მოლაპარაკება გამართეს ანტიოსმ. კოალიციის შექმნის თაობაზე, მაგრამ უნაყოფოდ. 1477 *შარლ გულადის* დაღუპვის შემდეგ ბ-ის ნაწილი შეიერთა ლუი XI-მ, ხოლო „ბ-ის სამკვიდროს" მეორე ნაწილი შარლ გულადის ასულ მარი ბურგონელზე ქორწინებით მაქსიმილიან ჰაბსბურგის (*მაქსიმილიან I*) ხელში გადავიდა. 1482 არასის ზავით საფრანგეთმა დაიმტკიცა ფრანგ. ბურგონი, პიკარდია, *ფრანშ-კონტე* და არტუა, ხოლო 1493 სანლისის ხელშეკრულებით, ორი უკანასკნელი ავსტრიას გადაეცა. „ბ-ის სამკვიდროს" საკითხი ესპანეთსა და საფრანგეთს შორის *იტალიური ომების 1494—1559* მიზეზად იქცა. საფრ. მეფეებმა დაიმკვიდრეს ბ., მაგრამ იგი ნაწილობრივ ავტონომიას ინარჩუნებდა.

*გ. ჟორდანია.*



ბურგუნდია. ბენედიქტელთა მონასტრის ეკლესია პარე-ლე-მონიალში. XI — XII სს.

ბ-მ მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა შუა საუკ. ევრ. არქიტ. და სახვ. ხელოვნ. განვითარებაში. ბ-ის საჰერცოგო XI—XII სს. რომანული არქიტ. ერთ-ერთი ძირითადი ცენტრი იყო. 1088—1130 გადაკეთებული კლიუნის სააბატოს ბაზილიკა, რ-საც კამარებით გადახურული ვრცელი ინტერიერი და რთული კომპოზიცია (5 ნავი, 2 ტრანსეპტი, გარსშემოსავლელიანი პატრონიკე და კაპელები) ჰქონდა, შუა საუკ. ევროპაში ერთ-ერთი უდიდესი ნაგებობა იყო. მისი მიბაძვით მრავალი ძეგლი იქმნებოდა გერმანიაში, საფრანგეთსა და თვით ბ-ში (სენ-ლაზარის ეკლესია ოტენში, დაახლ. 1120—32; სენტ-მადლენი ვეზელში, 1096—1132). ბ-ის რომანული ეკლესიების გროტესკულ-ფანტასტიკურ არსებათა პირობითფორმიან რელიეფებში საინტერესოდ გადაწყვეტილ მეტყველ სახეებსაც ვხვდებით (ოტენის ტაძრის „ევა", 1135—40, ოსტატი ჟილბერი). XIV—XV სს. ბურგუნდიელმა ჰერცოგებმა დიჟონში მოიწვიეს ნიდერ. ოსტატები. ბ. ფრანგ.-ნიდერ. მოწინავე ხელოვნ. ცენტრი გახდა. კლაუს *სლიუტერმა* და მისმა თანამშრომლებმა — ჟან დე მარვილმა და კლაუს დე ვერვემ — ევრ. ქანდაკება ძვ. გოტიკური პირობითობისგან გაათავისუფლეს, შეიტანეს მასში რეალიზმის ელემენტები და ძლიერი პლასტ. ექსპრესია. ჟან მალუელი,



ბურდაძორი. ქვის სტელა. V—VI სს. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.


ე. ბ უ რ დ ე ლ ი. ანატოლ ფრანსის პორტრეტი (ფრაგმენტი). ბრინჯაო. 1919. თანამედროვე ხელოვნების ეროვნული მუზეუმი. პარიზი.


ე. ბ უ რ დ ე ლ ი. «ნაყოფი» ანუ «პესპერიდა». ბრინჯაო. 1906—11. ბურდელის მუზეუმი. პარიზი.


ნ. ბურდენკო.

ანრი ბელშოზი, მელპოორ ბრუდერლამი ცდილობდნენ საკურთხევლის სურათებში აესახათ ცხოვრებისეული სახეები, რეალისტურად გადმოეცათ პეიზაჟი და ინტერიერი. XIV—XV სს. ბ-ის ხელოვნებამ ნიდერ. და ფრანგ. ოსტატთა რეალისტურ ძიებებს მოუმზადა საფუძველი.

*ლიტ.*: გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი ვ., ქართული დიპლომატიის ისტორიიდან, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 31.

**ბურდაძორი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ხოჯორნის სოფსაბჭო), ლოქის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ბურდაძორზე (დებედის აუზი). ზ. დ. 760 *მ*, მარნეულიდან 45 *კმ*, სადახლოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 6 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა. ბ-ში ნაპოვნია V—VI სს ქვის სტელა, რ-ზედაც წმინდანთა ცხოვრების ამსახველი რელიეფური სიუჟეტები, რელიეფური ორნამენტი და ჯვარია გამოსახული (ინახება საქართვ. ხელოვნ. მუზეუმში).

**ბურდელი** (Bourdelle) ემილ ანტუან (30. X. 1861, მონტობანი, — 1. X. 1929, ლე-ვეზინე), ფრანგი მოქანდაკე სწავლობდა ტულუზისა (1876—84) და პარიზის (1884—86) ნატიფი ხელოვნ. სკოლებში. მუშაობდა ა. ფალგიერისა (1889) და ო. როდენის (1893—1908) სახელოსნოებში. ასწავლიდა გრანდ შომიერის სტუდიაში (1909—29). ბ-ის პირველი სერიოზული ნამუშევარი „1870—71 დაღუპულთა ძეგლი“ (1893—1902, ბრინჯაო, მონტობანი) გამოირჩევა ძლიერი ექსპრესიულობით. შემდეგ მოქანდაკეს იტაცებს დინამიკისა და კონტრასტული ჩრდილ-ნათელის პრობლემები, დიდი, მკვრივი, უტრირებული ფორმები („მშვილდოსანი ჰერაკლე“, 1909, თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, პარიზი). 1910-იან წწ. ნამუშევრებში მხატვრის პლასტ. ხერხები იცვლება; ამაღლებულ ეგზალტაციას ცვლის წყნარი, ნათელ არქიტექტონიკულ საფუძველზე დამყარებული მონუმენტურობა („აპოლონის თავი“, 1900—09, „პენელოპე“, 1905—12, „საფო“ 1925 — ყველა ბრინჯაო, ყველა ბურდელის მუზეუმი, პარიზი; ა. მიცკევიჩის ძეგლი პარიზში 1909—29, გენ. ალვეარის ძეგლის ალეგორიული ფიგურები, 1915—23, ბუენოს-აირესი). ამ პერიოდში ოსტატს ანტ. ხელოვნ. ნაცვლად იტაცებს ფრანგ. მხატვრული სკოლა; იგი ქმნის დახვეწილ, მსუბუქ, გრძელპროპორციებიან ფიგურებს. ელისეს მინდვრების თეატრის შენობის დეკორ. გაფორმება (ბარელიეფები) არქიტ. და ქანდაკების ჰარმონიული სინთეზის ნიმუშია. ბ-მა შექმნა პორტრეტები („ო. როდენი“ — 1909, ბრინჯაო; „ო. ენგრი“, 1908 — 09, ბრინჯაო, ბურდელის მუზეუმი, პარიზი; „ა. ფრანსი“, 1919, ბრინჯაო), რ-ებშიც გადმოცემულია ხასიათის სიძლიერე და დაუოკებელი ტემპერამენტი. ბ-ის შემოქმედებას თვალსაჩინო ადგილი უჭირავს XX ს. I. ნახ. ფრანგ. ხელოვნებაში.

**ბურდენკო** ნიკოლოზ ნილის ძე [22. V (3. VI). 1876, სოფ. კამენკა, ახლანდ. პენზის ოლქი, — 11. XI. 1946, მოსკოვი], საბჭ. ქირურგი, ნეიროქირურგ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1939), სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი და პირველი პრეზიდენტი (1944—46), სამედ. სამსახურის გენ.-პ., სოციალ. შრომის გმირი (1943). სკკპ წევრი 1939-იდან. 1906 დაამთავრა იურიევის (ტარტუ) უნ-ტი. 1923-იდან იყო მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტის (1930-იდან მოსკ. I სამედ. ინ-ტი) პროფესორი და გარდაცვალებამდე ხელმძღვანელობდა საფაკულტეტო ქირურგ. კლინიკას (ამჟამად ბ-ს სახელობისა). 1929-იდან ბ. ჯანსაღკომის რენტგენოლოგიის ინ-ტთან არსებული ნეიროქირურგ. კლინიკის დირექტორი იყო. 1934 ამ კლინიკის ბაზაზე შეიქმნა ცენტრ. ნეიროქირურგ. ინ-ტი (ამჟამად სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნ. ბურდენკოს სახ. ნეიროქირურგ. ინ-ტი). 1937-იდან საბჭ. არმიის მთავარი ქირურგი-კონსულტანტია. ერთ-ერთმა პირველმა შემოიღო ცენტრ. და პერიფერიული ნერვული სისტემის ქირურგია. შეისწავლა შოკის გამომწვევი მიზეზები და მისი მკურნალობის მეთოდები. შექმნა ქირურგთა ექსპერ. მიმართულების სკოლა. შეისწავლა თავ-ზურგტვინის სითხისა და ტვინის სისხლის მიმოქცევის პათოლოგია, ცენტრ. და ვეგეტატიური ნერვული სისტემის ონკოლოგია. ბ. იყო სსრკ ჯანდაცვის აქტ. ორგანიზატორი. საკავშ. ცაკის მე-16 მოწვევის წევრი, სსრკ I—II მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით. სსრკ სახელმწ. პრემია (1941). ქირურგთა საერთაშ. და ლონდონის სამეფო საზ-ების საპატიო წევრი. მისი სახელი მიენიჭა სსრკ შეიარაღებულ ძალთა მთავარ სამხ. ჰოსპიტალს. სსრკ მედ. მეცნ. აკადემიამ დააწესა ნ. ბურდენკოს სახ. პრემია საუკეთესო ნაშრომისათვის ნეიროქირურგიასა და სამხ.-საველე ქირურგიაში.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—7, М., 1950—52.

*ლიტ.*: Багдасарьян С. М., Николай Нилович Бурденко, М., 1954.

**ბურდიანი,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (მანავის სოფსაბჭო), გომბორის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ჩაილურის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 740 *მ*, საგარეჯოდან 15 *კმ*. მანავის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. მანავში (3 *კმ*). კლუბი, ბ-კა.

**ბურდინი** დიმიტრი ივანეს ძე [დ. 17 (30). VIII. 1914, ცარიცინი, ახლანდ. ვოლგოგრადი], საბჭ. არქიტექტორი. რსფსრ დამს. მშენებელი (1966). სკკპ წევრი 1965-იდან. 1937 დაამთავრა მოსკ. არქიტ. ინ-ტი, 1941 სსრკ არქიტ. აკად. ასპირანტურის ინ-ტი (სწავლობდა ა. *ბუროვთან* და გ. *გოლცთან*). იყო მოსკ. მთავარი არქიტექტორის მოადგილე (1963). მონაწილეობდა ქ. მაგნიტოგორსკის დაგეგმარებასა და განაშენიანებაში (1948—52). ერთ-ერთი წამყვანი ავტორია შემდეგ ნაგებობათა პროექტებისა: სატელევიზიო ცენტრი (1967—70, ლენინური პრემია, 1970) და ქალაქის აეროვაგზალი (1960—65) მოსკოვში; სსრკ პავილიონები საერთაშ. გამოფენებზე; გაეროს ევროპის განყ-ბასთან არსებული სსრკ წარმომადგენლობა ჟენევაში (შვეიცარია, 1959); აგრეთვე დეგუნინო-ბესკუდნიკოვოს საცხოვრ. რ-ნი (1964) მოსკოვში. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**ბურდური** (Burdur), ქალაქი სამხრ.-დას. თურქეთში, ბურდურის ტბის მახლობლად, საავტ. გზაზე. ბურდურის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 29 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის ბოლო სადგური. შაქრის ქ-ნა, ხალიჩებისა და ვარდის ზეთის წარმოება.

**ბურდუხანი,** ბ ო რ დ ო ხ ა ნ ი, საქართვ. მეფის გიორგი III-ის მეუღლე, თამარ მეფის დედა, ოსთა მეფის ხუდანის ასული. გიორგის და ბ-ის ქორწინება (1150-იანი წწ.) მიზნად ისახავდა ჩრდილოეთის ძლიერ მეზობლებთან კავშირის განმტკიცებას. ბ. გარდაიცვალა 1180-იანი წწ. დასაწყისში.

*წყარო*: ბ ა ს ი ლ ი ე ზ ო ს მ ო ძ ღ ვ ა რ ი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, იქვე.

**ბურეა,** მდინარე რსფსრ ხაბაროვსკის მხარესა და ამურის ოლქში. ამურის მარცხ. შენაკადი (ერთვის ორი ტოტით). წარმოიქმნება მარჯვ. და მარცხ. ბ-ის შეერთებით. მარჯვ. ბ-ს სათავე აქვს ეზოპის ქედის სამხრ. კალთაზე, მარცხ. ბ-ს — დუსე-ალინის ქედის დას. კალთაზე. სიგრძე 623 *კმ* (მარჯვ. ბ. სათავიდან — 739 *კმ*), აუზის ფართ. 70,7 ათ. $კმ^2$. ზემოთში მთის მდინარეა (დინების სიჩქარე 3—4 *მ*/*წმ*), შუა წელში ვიწრო ხეობაში მიედინება; ქვემოთ ხეობა ფართოვდება და ზეა-ბურეის ვაკეზე გადის. საზრდოობს უმთავრესად წვიმის წყლით. წყალდიდობა ზაფხულში 5—7-ჯერ იცის. ზოგჯერ მდინარის დონე 6—10 *მ*-მდე მატულობს. მთავარი შენაკადებია ნიმანი, ტუიუნი (მარჯვ.); ურგალი, ტირმა (მარცხ.). აცურებენ ხე-ტყეს. სანაოსნოა შუა და ქვემო დინებაში. ნავმისადგომებია ჩეკუნდა, მალინოვკა და სხვ. მდინარის აუზში ქვანახშირის, რკინის მადნის საბადოებია.

**ბურები,** იხ. *აფრიკანერები*.

**ბურეის ქედი,** ქედი რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში. შედგება რამდენიმე ჭიუხისა და მთის მასივისაგან. აგებულია გრანიტებით, გნაისებით, აგრეთვე დანალექი და ეფუზიური ქანებით. გადაჭიმულია თითქმის მერიდიანულად მდ. ბურეის სათავეებიდან მდ. ტირმის ზემო დინებამდე. სიგრძე დაახლ. 400 *კმ*; სიმაღლე 1000 — 1100 *მ*-იდან (სამხრ.) 1600—2071 *მ*-მდე (ჩრდ.). მწვერვალები გლუვია. კალთებზე ჭარბობს წიწვოვანი და ფართოფოთლოვანი ტყეები.

**ბურეტი,** ზედაპალეოლითური ნამოსახლარი ირკუტსკის ოლქში (რსფსრ), მდ. ანგარის მარჯვ. ნაპირას. 1936—37, 1939 გათხარა ა. ოკლადნიკოვმა. აღმოჩნდა ქვისა და ძვლის ნაწარმი, აგრეთვე მარტორქის, მამონტის, ჩრდ. ირმის, ზუბრისა და გამყინვარების ეპოქის სხვა ცხოველთა ძვლები. ერთი ნახევრად მიწური და 4 მიწისზედა საცხოვრ. ნაგებობა, რ-ებიც აგებული იყო მამონტის ძვლების, მარტორქების თავის ქალებისა და ჩრდ. ირმის რქებისაგან. ნაპოვნია ფრინველისა და ქალის 5 ქანდაკება. აღსანიშნავია ბეწვის არქტიკული ტანსაცმლით შემოსილი ქალის ქანდაკება.

*ლიტ.*: История Сибири с древнейших времен до наших дней, т. 1, Л., 1968.

**ბურთაობა,** ძვ. ქართ. მოძრავ თამაშობათა ერთი ჯგუფის — *ლელო, ცხენბურთი,* გაკვრაბურთი, ღორობია, გაქცევ-ბურთაობა, საყუბურთი, შეხლაბურთი, ბინაბურთი, წრებურთი, ხაზბურთი და სხვ. ზოგადი სახელწოდება. ცნობები ბ-ის შესახებ დაცულია „ვეფხისტყაოსანში“ და მომდევნო ხანის წერილობით წყაროებში.

ბ. ქართვ. ხალხში ძველთაგანვე დიდი პოპულარობით სარგებლობდა. ხალხ. თქმით, „ყველა თამაშობაში ბურთაობა მეფეა და ჯირითი დედოფალიო“. ბურთს უმთავრესად ხელით თამაშობდნენ, ბურთით თამაშის ვარიანტებს შორის დიდი ადგილი ეჭირა ბურთის მიზანში ტყორცნას. წარჩინებულთა შორის გავრცელებული იყო ბ-ის მხედრული სახეობანი, უმთავრესად ცხენბურთი. მოთამაშეთა ასაკის გათვალისწინებით საქართველოში ბ-ის სხვადასხვა სახეობას იყენებდნენ. ბ. იმართებოდა სხვადასხვა თავყრილობის, დღესასწაულისა და ქორწილის დროს. ძვ. საქართველოში ბ-ს სახელმწიფოებრივ მნიშვნელობას ანიჭებდნენ და ახალგაზრდების ფიზ. მომზადების ერთ-ერთ ეფექტურ საშუალებად მიიჩნევდნენ.

ქართველი ხალხის ყოფაში ბ-ის დიდ მნიშვნელობაზე მეტყველებს ძვ. საქართველოში სპეც. სათამაშო მოედნების (ასპარეზი, მერე და სხვ.) არსებობა, თბილისის ერთ-ერთი უბნის სახელწოდება — „საბურთალო“.

ისტ.-ეთნოგრ. წყაროების მიხედვით, აღდგენილი და გადამუშავებულ-რეგლამენტირებული ზოგი სახეობა (მაგ., ლელო, ცხენბურთი) ახლაც გავრცელებულია.

*ლიტ.*: მ ე რ კ ვ ი ლ ა ძ ე გ., ქართული მოძრავი თამაშობანი, ტფ., 1922; რ ო ბ ა ქ ი ძ ე ა., ცხენბურთი, თბ., 1952; შ ი ნ ი ა შ ვ ი ლ ი ნ., ქართული ხალხური მოძრავი თამაშობანი, თბ., 1958.

*ვ. ელაშვილი.*

**ბურთი,** დრეკადი (ტყავი, რეზინი) ან მკვრივი (მაგ., პლასტმასა) მასალისაგან დამზადებული, მრგვალი საგანი. იყენებენ სპორტ. თამაშებში. ძირითად ჯგუფს შეადგენს ფეხბურთის, კალათბურთის, ფრენბურთის, წყალბურთის, ხელბურთისა და რაგბის ბ-ები, რ-ებსაც აქვს ტყავის საფარი და რეზინის გასაბერი კამერა. არის აგრეთვე დატენილი ბ-ები, რ-ებიც ამოვსებულია შალის ან ბამბეულის ანაძენით, ბამბით, ზღვის ბალახით ან ძუით. ბ-ები ერთმანე-

თისაგან განსხვავდება წონით, საფრის სისქით, დიამეტრით და ზოგჯერ ფორმითაც (მაგ., რეგბის ბ. ოვალურია). ჰოკეის ბ. მზადდება დაწნეხილი კორპის გულისაგან, რ-საც კანაფი აქვს შემოწნული; მაგიდის ჩოგბურთის ბ. — თეთრი და თხელი ცელულოიდისაგან; ჩოგბურთისა — რეზინისა და მაუდისაგან (რეზინის გარსს ხაოიანი მაუდი აქვს გადაკრული). ბადმინტონის ბ-ის პლასტმასის ან კორპის სფეროზე ტყავი ან მისი შემცვლელია გადაკრული და ზედ პლასტმასის ან ფრთის სტაბილიზატორია დამაგრებული.

ბ-ს იყენებენ სავარჯიშოდ სპორტის სხვადასხვა სახეობაში. მაგ., ძუით დატენილი მარყუჟიანი ბ. მტყორცნელის სავარჯიშო იარაღია. სპირალურ ზამბარაზე დამაგრებული ბ-ით მოკრივეები ვარჯიშობენ. ბ-ს ფართოდ იყენებენ ქართ. ხალხ. თამაშებშიც (იხ. სტ. *ბურთაობა*). *ნ. გუგუშვილი.*

**ბურთ-პილოტი,** წყალბადით ავსებული რეზინის ბუშტი, რ-საც იყენებენ ატმოსფეროს მაღალ ფენებში ქარის მიმართულებისა და სიჩქარის გასაზომად. ჰაერში თავისუფლად აშვებული ბუშტის მოძრაობას თვალს ადევნებენ აეროლოგიური *თეოდოლიტით,* რ-ითაც განსაზღვრავენ დროის რამდენიმე ერთმანეთის მომდევნო მომენტში ბ.-პ-ის კუთხურ კოორდინატებს და გამოთვლიან ქარის მიმართულებასა და სიჩქარეს მოცემულ სიმაღლეზე.

ღრუბლების ზევით ქარის სიჩქარის განსასაზღვრავად იყენებენ საგანგებო ხელსაწყოებით აღჭურვილ რადიოპილოტს, რ-საც თვალს ადევნებენ *რადიოლოკაციის* საშუალებით.

**ბურთულსაკისარი,** იხ. სტ. *საკისარი.*

**ბურიანი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (გალავნის სოფსაბჭო), საგურამოს ქედის ჩრდ. კალთის ძირას, მდ. თეზმის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 860 *მ,* მცხეთიდან 20 *კმ.* გალავნის ექსპერ. მეურნეობა (მეხილეობა-მევენახეობა). საშ. სკოლა სოფ. გალავანში (6 *კმ*).

**ბურიატები** (საკ. სახელწ. — ბ უ რ ი ა ტ), ერი, ბურიატიის ასსრ მკვიდრი მოსახლეობა, ცხოვრობენ აგრეთვე რსფსრ ჩიტის ოლქის აგინსკოეს ბურიატთა ნაც. ოკრუგში, ირკუტსკის ოლქის უსტ-ორდის ბურიატთა ნაც. ოკრუგში და ამ ოლქების ზოგ სხვა რ-ნში: მონღ. სახ. რესპ. ჩრდ. ნაწილში და ჩინეთის სახ. რესპ. ჩრდ.-დას. რ-ნებში. ბ-ის რაოდენობა სსრკ-ში 834 ათ. კაცია (1970, 1 იანვ.). ანთროპოლ. ნიშნებით მონღოლოიდურ რასას ეკუთვნიან. ლაპარაკობენ *ბურიატულ ენაზე.* ბ-ის ძვ. რელიგიაა შამანიზმი, რ-იც იმიერბაიკალეთში ლამაიზმმა შეცვალა. დას. ბ. ფორმალურად მართლმადიდებლებად ითვლებოდნენ.

XVII ს-ში რამდენიმე ტომობრივ ჯგუფად იყოფოდნენ. მათი ერთ ხალხად ჩამოყალიბება ძირითადად XVII ს. ბოლოსა და XVIII ს-ში დამთავრდა. ეს პროცესი დააჩქარა რუს. შემადგენლობაში შესვლამ, რასაც შედეგად მოჰყვა ტომების სოც.-ეკონ. გაერთიანება. უფრო გვიან ბ-ის ეთნოგენეზში მონაწილეობა მიიღეს მონღოლების ნაწილმა და ევენკების ზოგიერთმა გვარმა. ბ-ის მეურნეობის საფუძველი ნახევრად მომთაბარე და მომთაბარე მესაქონლეობა იყო. გარკვეულ როლს ასრულებდა ნადირობა და თევზჭერა. XVIII—XIX სს-ში ინტენსიურად გავრცელდა მიწათმოქმედება. ბ-მა რუს. მატერ. და სულიერი კულტ. ძლიერი ზეგავლენა განიცადეს, XIX ს. დასაწყისში გავრცელდა განათლება, შეიქმნა პირველი სკოლები. ოქტ. რევ. შემდეგ ბურიატი ხალხი სოციალ. ერად ჩამოყალიბდა (ბ-ის ისტ., მეურნ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *ბურიატიის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*).

*ლიტ.:* Народы Сибири, М.—Л., 1956.

**ბურიატიის ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა** (Бурядай Автономито Совет Социалис Республика), ბ უ რ ი ა ტ ე თ ი. შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1923 წ. 30 მაისს. მდებარეობს აღმ. ციმბირის სამხრ. ნაწილში, იმიერბაიკალეთში. სამხრ-ით ესაზღვრება მონღ. სრ. ფართ. 351,3 ათ. *კმ*². მოსახლ. 852 ათ. კაცი (1975). დედაქალაქი — ულან-უდე. ბ-ში 19 რ-ნი (აიმაკი), 5 ქალაქი და 21 დაბაა. მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია ბურიატ-მონღ. ასსრ საბჭოების VII ყრილობაზე 1937 წ. 11 აგვ. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოებია ბ. ასსრ ერთპალატიანი უმაღლესი საბჭო, რ-საც მოსახლ. ირჩევს 4 წლით და მისი პრეზიდიუმი. უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა ბ. ასსრ მინისტრთა საბჭო—ქმნის ბ. ასსრ უმაღლესი საბჭო. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია მშრომელთა დეპუტატების საქალაქო, რ-ნული, სადაბო და სასოფლო საბჭოები.

**ბუნება.** ბ. უმთავრესად მთიანი მხარეა. რელიეფის მიხედვით იყოფა შემდეგ რ-ნებად: სელენგის საშუალმთიანეთი, აღმოსავლეთი საიანი, სადაც აღმართულია რესპ. უმაღლეს მთათა კვანძი (მუნკუ-სარდიკი, 3491 *მ*); ბაიკალის მთიანი მხარე. ამ მთების სისტემათა ფარგლებში განლაგებულია ვრცელი მთათაშუა ქვაბულები. ბ-ში მოიპოვება ვოლფრამი, მოლიბდენი, ოქრო, პოლიმეტალები, ქვანახშირი, რკინის მადანი და სხვ.

ბ-ის ჰავა მკვეთრად კონტინენტურია. ზამთარი ხანგრძლივია და მცირეთოვლიანი, ზაფხული — ხანმოკლე და თბილი. იანვ. საშ. ტემპ-რა —24°C, ივლ. 17°C. ნალექები ბარში 250—300 *მმ*-მდეა, მთაში — 300—500 *მმ*-ზე მეტი წელიწადში. ბ-ის მდ-ები ენისეისა (უმთავრესად ბაიკალის ტბის) და ლენის აუზებს ეკუთვნის. არის ბევრი ტბა და მინერ. წყარო.

ბ-ში უმთავრესად გავრცელებულია ეწერი, ტყის მუქი რუხი, აგრეთვე წაბლა და შავმიწა ნიადაგები. მთათაშუა ტერიტ. ზოგან დაჭაობებულია, ფართოდაა გავრცელებული მრავალწლიანი მზრალობა. ბ-ის ტერიტორიის 4/5 ტაიგაა. მცირე ნაწილი სტეპისა და ტყესტეპის მცენარეულობით არის შემოსილი. მთა-ტაიგისა და ტყის რ-ნებში ბინადრობს თეთრი კურდღელი, დათვი, ირემი, ცხენ-ირემი, შველი, სიასამური და სხვ. ტბებში — ონდატრა. ბარგუზინის ნაკრძალში მოშენებულია ბარგუზინის სიასამური.

ბ-ის ბალნეოლ. კურორტები და სამკურნ. ადგილებია: არშანი, გორიაჩინსკი, ნილოვაპუსტინი, კირანისა და ბაიკალის ტბის სანაპიროები და სხვ.

**მოსახლეობა.** რესპ. მკვიდრი მოსახლეები *ბურიატები* არიან. ცხოვრობენ აგრეთვე რუსები, უკრაინელები, თათრები და სხვ. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*²-ზე 2,3 კაცი (1970). მთავარი ქ-ებია: ულან-უდე (287 ათ. მცხ., 1974), კიახტა, ბაბუშკინი.


ბურეთი. მამონტის ეშვის სტატუეტები.

ბურიატიის ასსრ

**ისტორიული ნარკვევი.** ბ-ის ტერიტორიაზე ნაპოვნი უძველესი დასახლებანი პალეოლითის ხანას მიეკუთვნება. ძვ. წ. III ს-იდან ახ. წ. XI ს-მდე ბ-ის ტერიტორიაზე სხვადასხვა დროს სხვადასხვა ტომები (ჰუნები, უილურები, ევენკები და სხვ.) ცხოვრობდნენ. XIII ს. დასაწყისიდან ბაიკალისპირეთში დასახლდნენ ბურიატთა და ევენკთა ტომები. XVII ს-იდან ბურიატეთში დაიწყო პირველყოფილი თემური წყობილების რღვევა, ვითარდებოდა პატრიარქალურ-ფეოდ. ურთიერთობა. XVII ს. ბოლოსთვის ძირითადად ჩამოყალიბდა ბურიატი ხალხი. ევენკებში ჯერ კიდევ პატრიარქალურ-გვაროვნ. ურთიერთობა ბატონობდა, მაგრამ ამავე დროს იწყებოდა ქონებრივი დიფერენციაცია. XVII ს. დასაწყისში ბ-ში გაჩნდნენ კაზაკთა რაზმები. XVII ს. დამლევისათვის ბ. რუს. შემადგენლობაში შევიდა. ამ ფაქტმა პროგრ. როლი შეასრულა ბ-ის ეკონ., პოლიტ. და კულტ. განვითარებაში.

XVIII ს. II ნახევარსა და XIX ს. I ნახევარში ბ-ში განვითარდა სასაქონლო-ფულადი ურთიერთობა, ჩაისახა მრეწვ., გაფართოვდა ვაჭრობა ჩინეთთან და მონღოლეთთან. XVIII—XIX სს. ბ-ში შამანობის გვერდით გავრცელდა მართლმადიდებლობა და ბუდიზმი (ლამაიზმი).

XIX ს. II ნახევრიდან ბ ჩაერთო კაპიტალიზმის განვითარების საერთორუსულ პროცესში. გადიდდა ოქროს მოპოვება, შეიქმნა კუსტარული სამრეწვ. საწარმოები. ციმბირის დიდი მაგისტრალის გაყვანამ (1891—1905) დააჩქარა მრეწვ. განვითარება, ხელი შეუწყო ბ-ის ჩაბმას სრულიად რუს. ბაზარში. განვითარდა ქვანახშირის მრეწვ., ყალიბდებოდა მუშათა კლასი. 1902—04 პოლიტ. გადასახლებულთა (ი. ბაბუშკინი, ვ. კურნატოვსკი, ე. იაროსლავსკი და სხვ.) თაოსნობით ბ-ში ჩამოყალიბდა ს.-დ. ჯგუფები. 1905 — 07 რევ. მოძრაობას ხელმძღვანელობდნენ ვერხნეუდინსკისა და მისკოვსკის ბოლშევიკური ჯგუფები.

1918 თებ. ბ-ში საბჭ. ხელისუფლებამ გაიმარჯვა. 1918 ზაფხულში იაპ. ინტერვენტების მხარდაჭერით იმიერბაიკალეთში ატამან გ. სემიონოვის სამხ. დიქტატურა დამყარდა. 1918 აგვ. ბ. დაიკავეს იაპონელებმა, ხოლო 1919 აპრ.—ამერ. ჯარებმა. ბ-ში გაიშალა პარტიზ. მოძრაობა. 1920 წ. 2 მარტს წითელმა არმიამ პარტიზანების მხარდაჭერით გაათავისუფლა ვერხნეუდინსკი. დას. ბ. შევიდა რსფსრ-ის შემადგენლობაში, ხოლო — აღმ. ბ. *შორეული აღმოსავლეთის რესპუბლიკაში.*

1922 წ. 9 იანვ. სრულიად რუს. ცაკის დადგენილებით რსფსრ-ში შეიქმნა ბურიატ-მონღოლეთის აო. ბურიატიის აო შეიქმნა აგრეთვე შორეული აღმოსავლეთის რესპუბლიკების შემადგენლობაში. 1923 წ. 30 მაისს ორივე აო გაერთიანდა ბურ.-მონღ. ასსრ-დ, და შევიდა რსფსრ-ის შემადგენლობაში (ცენტრი — ვერხნეუდინსკი). 1937 წ 11 აგვ. ბურ.-მონღ. ასსრ-ის საბჭოების VII ყრილობაზე დამტკიცდა ბურ.-მონღ. ასსრ-ის ახ. კონსტიტუცია.

ომამდელ ხუთწლედებში ბ-ში ძირითადად დამთავრდა სოციალიზმის მშენებლობა. ბურიატები სოციალ. ერად ჩამოყალიბდნენ. ბ ინდუსტრ.-საკოლმ. რესპ. გახდა. 1940 წ. 1913-თან შედარებით მსხვილი მრეწვ. მოცულობა 20-ჯერ გაიზარდა. განხორციელდა კულტ. რევოლუცია, აღმოიფხვრა წერა-კითხვის უცოდინარობა, გაიზარდა ეროვნ. კადრები, განვითარდა ბურ. ლიტ-რა და ხელოვნება.

სამამულო ომის წლებში სწრაფად ვითარდებოდა თავდაცვითი მრეწველობა. ბ-ის 33 მებრძოლს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. 35 ათასზე მეტი კაცი დაჯილდოვდა ორდენებითა და მედლებით. ომის შემდგომ წლებში ბ-ის ეკონომიკა უფრო მეტად განვითარდა. ამაღლდა მოსახლ. ეკონ. და კულტ. დონე. სსრკ უმაღლესი საბჭოს 1958 წ. 7 ივლ. ბრძანებულებით ბურ.-მონღ. ასსრ-ს ეწოდა ბ. ასსრ. 1959 წ. 3 ივლ. ბ. დააჯილდოვეს ლენინის ორდენით, 1973—ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, 1974 — ხალხთა მეგობრობის ორდენით.

**სახალხო მეურნეობა.** ბ-ის სახ. მეურნეობაში მთავარი ადგილი უჭირავს მრეწველობას. მრეწვ. მთავარი დარგებია: მანქანათმშ., სამთამადნო, ხე-ტყის გადასამუშ., საშენ მასალათა, მსუბუქი და კვების მრეწველობა. სოფ. მეურნ. წამყვანი დარგია მეცხოველეობა, ზოგ რ-ნში განვითარებულია ნადირთმოშენება და ბეწვეულის რეწვა.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ბ-ში შეიქმნა სათბობ-ენერგეტ. ბაზა. წელიწადში იღებენ 1,2 მლნ. ტ-ზე მეტ ქვანახშირს. აგებულია თბოელექტროსადგურები. დიდი მნიშვნელობა აქვს მრეწველობისათვის ვოლფრამის, მოლიბდენისა და ოქროს მოპოვებას. მანქანათსაშენი ქ-ნები (საავიაციო, ვაგონსარემონტო, გემთსაშენი და სხვ.) თავმოყრილია ულან-უდეში. არის მინისა და ცემენტის, სილიკატური აგურისა და რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები, საშენ მასალათა და ცელულოზა-მუყაოს კომბინატები. განვითარებულია კვებისა და მსუბუქი მრეწველობა. აღსანიშნავია ულან-უდეს ხორცსაკონსერვო და საფქვავი კომბინატები, რძის ქ-ნა, უსტ-ბარგუზინის თევზკომბინატი. მსუბუქი მრეწვ. საწარმოებიდან მნიშვნელოვანია წმინდა მაუდის, შალის პირველადი დამუშავებისა და თექის ჩექმის ფ-კები (ულან-უდეში), სართავ-სატრიკოტაჟო ფ-კა (კიახტაში) და ტყავის ქ-ნა (დაბა ჩიკოიში).

სოფ. მეურნ. წამყვანი დარგია მეცხოველეობა. გამოიყოფა ნაზმატყლიანი მეცხვარეობა და სახორცე-სარძევე მესაქონლეობა. განვითარებულია მეცხენეობა, ვითარდება მეღორეობა და მეფრინველეობა, რესპ. ჩრდილოეთში—ირმის მოშენება. მარცვლეულიდან მოჰყავთ გაზაფხულის ხორბალი, შვრია და სხვ. ნათესებში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს საკვებ კულტურებს. დიდი მნიშვნელობა აქვს ბეწვეულის რეწვასა (სიასამური, ციყვი, ონდატრა) და ნადირთმოშენებას (მოვერცხლისფრო-შავი მელა და წაულა).

ტრანსპ. მთავარი სახეა რკინიგზა. მისი საერთო სიგრძე 646 *კმ*. მნიშვნელოვანია საავტ. და წყლის ტრანსპორტი. სანაოსნოა ბაიკალის ტბა და მდ-ები სელენგა და ჩიკოი. ავიახაზები ულან-უდეს აკავშირებს მოსკოვთან, ირკუტსკთან, ჩიტასთან და სხვ. ქ-ებთან.

**სახალხო განათლება.** 1975 სკოლამდელ დაწესებულებებში იყო 40 ათ-მდე აღსაზრდელი, ზოგადსაგანმან. სკოლებში სწავლობდა 170 ათ. მოსწავლე, 33 პროფ.-ტექ. სასწავლებელში — 10 ათ-მდე მოსწავლე. შექმნილია 40 სკოლისგარეშე დაწესებულება: 21 პიონერთა სახლი, 2 ნორჩ ტექნიკოსთა სადგური, 15 სპორტსკოლა და სხვ. ბ-ში 4 უმაღლესი სასწავლებელია: ტექნოლ., სას.-სამ., პედ. და კულტ. ინ-ტები (ყველა ულან-უდეში); 1975 ამ ინ-ტებსა და საშ. სპეც. სასწავლებლებში სწავლობდა 44,7 ათ. სტუდენტი და მოსწავლე.

1975 ბ-ში მუშაობდა 611 მასობრივი ბ-კა (საერთო ფონდში 3703 ათ. ც. წიგნი და ჟურნალი), 666 საკლუბო დაწესებულება, 810 კინოდანადგარი, ბ-ის რესპ. სამხარეთმცოდნეო მუზეუმი, სახვ. ხელოვნ. მუზეუმი (ულან-უდე), კიახტის სამხარეთმცოდნეო მუზეუმი. რადიო- და ტელეგადაცემები მიმდინარეობს ორი პროგრამით რუს. და ბურ. ენებზე.

**ლიტერატურა.** ბურიატებს მდიდარი ფოლკლორული მემკვიდრეობა აქვთ: ზღაპრები, ლეგენდები, ისტ.-გმირული თქმულებები — ულიგერები, საგმირო ეროვნ. ეპოსი „გესერი“. ზეპირსიტყვიერების ნიმუშების ჩაწერა XVIII ს. შუა წლებიდან დაიწყეს.

ბურ. საბჭ. ლიტ-რის ფუძემდებელია ხ. *ნამსარაევი*. საბჭ. პოეზიის განვითარებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით სოლბონე ტუიას (პ. დამბინოვი, 1882—1937) და დ. დაშინიმაევს (1904—37). პირველი ბურ. მოთხრობები დაწერა ც. დონმა (1905—38) — „მთვარის დაბნელება“ (1932) და სხვ., რ-ებშიც აისახა კლასობრივი ბრძოლა სოფლად, კოლექტივიზაცია, ახ. ადამიანის ჩამოყალიბება. 1932 ეროვნ. დრამ. თეატრის სცენაზე დაიდგა ნ. ბალდანოს (დ. 1907) პირველი პიესა „გარღვევა“.

თანამედროვე ბურ. ლიტ-რა სოციალ. რეალიზმის გზით ვითარდება. ცნობილი პოეტები არიან ბ. ბაზარონი (1907—66), ბ. აბიდუევი (1909 — 39, პოემა „თვითმფრინავი“, 1928), ც. გალსანოვი (დ. 1917, „ლეგენდა ბატორზე“), ც. დონდოკოვა (დ. 1911) და სხვ. დრამატურგიაში მუშაობენ ნ. ბალდანო („ალი“, 1953), ც. შაგჟინი (დ. 1918, „სინდისი“, 1960; „ფიცი“, 1969), ა. შადაევი (დ. 1899, „მერგენი“), გ. ციდინჟაპოვი (დ. 1905) და სხვ. პროზიდან აღსანიშნავია: ჟ. ტუმუნოვის (1916—55) პირველი ბურ. რომანი „ტრამალმა გაიღვიძა“ (1949), რ-იც ასახავს იმიერბაიკალეთის მშრომელთა ბრძოლას სამოქალაქო ომში, ჩ. ციდენდამბაევის (დ. 1918) ტრილოგია პირველი ბურიატი სწავლულის დორჟი ბანზაროვის შესახებ, დ. ბატოჟაბაის (დ. 1921) ტრილოგია „მოტაცებული ბედნიერება“ (1959), ჟ. ბალდანჟაბონის (1909—67) რომანი „ორთქლმავლის საყვირი“ (1960), ა. ბალბუროვის (დ. 1919) რომანი „მომღერალი ისრები“ (1962). საინტერესო მოთხრობების ავტორები არიან ც. გალანოვი (დ. 1932), რ. ბელოგლაზოვა.

საბავშვო ლიტ-რის დარგში მოღვაწეობენ დ. ხილტუხინი, ც. ნომტოევი, შ. ნიმბუევი, ც. ბადმაევი, გ. ჩიმიტოვი და სხვ. განვითარდა კრიტიკა და ლიტერატურათმცოდნეობა. გამოიცა კოლექტ. ნაშრომი „ბურიატული საბჭოთა ლიტერატურის ისტორია“ (1967).

ბურიატ მწერალთა ზოგი ნაწარმოები თარგმნილია სსრკ-ისა და საზღვარგარეთის ხალხთა ენებზე. ბურიატულად ითარგმნა მსოფლიო კლასიკოსების და საბჭ. მწერლების თხზულებები.

**ხელოვნება.** ბურ. საცხოვრებელი ძველთაგანვე ნაბდის კარვები იყო, აგებდნენ აგრეთვე მრავალკუთხა ხის კარვებს, რ-თა სახურავი ცენტრში აღმართულ 4 სვეტს ეყრდნობა. რუსეთთან შეერთების შემდეგ დაიწყეს ხის ციხესიმაგრეების, ქვის ეკლესიებისა და მონასტრების მშენებლობა. XIX ს. I ნახევარშია აგებული ტროიცკოსავსკისა (ახლანდ. კიახტა) და ვერხნეუდინსკის (ახლანდ. ულან-უდე) კლასიცისტური შენობები (სამების ტაძარი კიახტაში, სასტუმრო ულან-უდეში და სხვ.). ლამაიზმის გავრცელების შემდეგ XVIII—XIX სს-ში გაჩნდა დაცანები (მონასტრები).

საბჭ. პერიოდში განაშენიანდა ახ. ქ-ები და დაბები. 30—40-იან წლებში ულან-უდეში აიგო მრავალი საზ. შენობა (საბჭოების სახლი, 1928—31, არქიტ. ა. ოლი და სხვ.).

ბ-ის სახვ. ხელოვნება საბჭ. პერიოდში განვითარდა. დაზგური ფერწერის ფუძემდებელი იყო ც. *სამპილოვი*. ბურ. მხატვრებმა შექმნეს ყოფისა და შრომის ამსახველი სურათები, ლირ. პეიზაჟები (ც. სამპილოვი, ა. ხანგალოვი და სხვ.), პორტრეტები. ვითარდება თეატრ.-დეკორ. და გამოყენებითი ხელოვნება, დაზგური და წიგნის გრაფიკა.

ბურ. ხალხი საუკუნეების მანძილზე ქმნიდა სხვადასხვა ჟანრის (შრომითს, საქორწილო, ისტ., სახუმარო, ლირ., სუფრულ-


ბურიატეთი. ხიდი მდ. ტურკაზე. ულან-უდე—ბარგუზინის ტრაქტი.

სახოტბო) სიმღერებსა და საკრავიერ პანგებს. ბურ. ეროვნ. პროფ. მუსიკის შექმნა დაკავშირებულია ბ. იამპილოვის, ჟ. ბატუევისა და სხვ. სახელებთან. ცნობილი საოპერო მომღერლებია: სსრკ სახ. არტისტი ლ. ლინხოვოინი, რსფსრ სახ. არტისტები ბ. ბალდაკოვი, ნ. პეტროვა და სხვ. მოცეკვავეები — სსრკ სახ. არტისტი ლ. სახიანოვა, რსფსრ სახ. არტისტი პ. აბაშეევი და სხვ.

რესპუბლიკაში არის ბურ. ოპერისა და ბალეტის თეატრი (1948), ფილარმონია, სიმღერისა და ცეკვის ანსამბლი „ბაიკალი"; მუს. სკოლების ქსელი. 1928 დაარსდა თეატრ. სტუდია, რ-იც 1930 ხელოვნ. ტექნიკუმად გადაკეთდა. 1932 ულან-უდეში საფუძველი ჩაეყარა მუს.-დრამ. თეატრს, რ-ის ბაზაზე 1950 ჩამოყალიბდა ხ. ნამსარაევის სახ. ბ-ის დრამის თეატრი. ულან-უდეში მუშაობს რუს. დრამ. თეატრი. ბ-ის თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით რსფსრ სახ. არტისტებს: ჩ. გენინოვს და ვ. ხალმატოვს, სსრკ სახ. არტისტს გ. ციდინჟაპოვს, რსფსრ სახ. არტისტებს ბ. ვამპილოვს, ნ. გენდუნოვას, მ. სტეფანოვას და სხვ.

*ლიტ.*: Буянтуев Б. Р., Раднаев Г. Ш., Советская Бурят-Монголия, Улан-Удэ, 1957; История Бурят-Монгольской АССР, 2 изд., т. 1, Улан-Удэ, 1954; История Бурятской АССР, т. 2, Улан-Удэ, 1959; История бурятской советской литературы, Улан-Удэ, 1967; Ленин и возрождение Бурятии. Сб., Улан-Удэ, 1970; Найдаков В. Ц., Современные писатели Бурятии, Улан-Удэ, 1969; Писатели Советской Бурятии. Биобиблиографический справочник, Улан-Удэ, 1959; Развитие производительных сил Бурятской АССР, Улан-Удэ, 1968; Литература о Бурятской АССР. Рекомендательный указатель, Улан-Удэ, 1968.

**ბურიატული ენა,** ეკუთვნის მონღ. ენათა ჯგუფის ჩრდილოურ შტოს. გავრცელებულია: სსრკ-ში — ბურიატიის ასსრ-ში, ირკუტსკის ოლქის უსტ-ორდის ბურიატთა ნაციონალურ ოკრუგსა და ჩიტის ოლქის აგის ბურიატთა ნაციონალურ ოკრუგში; საზღვარგარეთ — მონღ. სრ-ის ჩრდ. ნაწილსა და ჩინ. სრ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. სსრკ-ში ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 291,7 ათ. კაცი (1970). ბ. ე-ის ხმოვანთა სისტემა ექვემდებარება სინჰარმონიზმს. მორფოლ. სტრუქტურა აგლუტინაციურია. აქვს ოთხი დიალექტი. სალიტ. ენას საფუძვლად უდევს აღმოსავლური დიალექტი. დამწერლობა შემოღებულია 1931-იდან ლათ., ხოლო 1939-იდან — რუს. გრაფიკის საფუძველზე.

*ლიტ.*: Бертагаев Т. А., Бурятский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 5, Л., 1968.

**ბურიმე** (ფრანგ. bouts rimés — გარითმული დაბოლოებანი), ლიტ. გასართობი, წინასწარ მოცემული რითმებით დაწერილი ლექსი. რითმები ისეა შერჩეული, რომ ძნელია გარითმული სიტყვების აზრობრივად ერთმანეთთან მისადაგება. ზოგჯერ წინასწარ განსაზღვრავენ რითმების ლექსიკისათვის შეუფერებელ თემასაც. პოპულარული იყო XVIII—XIX სს. ევროპაში. ქართ. მწერლობაში ბ. არ დასტურდება, თუმცა სხვა რიგის ლექსითი თავშესაქცევები მრავლად გვხვდება.

**ბურინსკი** ევგენი თედორეს ძე (6. II. 1849, რიაზანი, — 18. III. 1912, პეტერბურგი), რუსი მეცნიერი კრიმინალისტი. პირველი რუს. ორიგინ. ნაშრომების ავტორი კრიმინალისტიკისა და სასამართლო ექსპერტიზის დარგში. 1889 შექმნა სპეციალიზებული კრიმინალისტიკური დაწესებულება — პეტერბ. მთავრობის სასამართლოფოტოგრ. ლაბორატორია. მეცნ. ფოტოგრ. მეშვეობით ამოიკითხა XIV ს. ტექსტები, რისთვისაც მეცნ. აკადემიამ 1898 მ. ლომონოსოვის სახ. პრემიით დააჯილდოვა. ბ. ითვლება სასამართლო ფოტოგრ. შემქმნელად. მის მრავალ მეცნ. ნაშრომს შორის აღსანიშნავია „ჩანაწერი ფოტოგრაფიაში მიღწეულ გაუმჯობესებათა შესახებ" (1896) და „დოკუმენტების სასამართლო ექსპერტიზა" (1903).

**ბურიშკები,** ბ უ რ უ შ ე ბ ი, ვ ე რ შ ი კ ე ბ ი, ჩრდ.-დას. პაკისტანში (ხუნზასა და ნაგარის მაღალმთიან რ-ნებში) მცხ. ხალხი. რაოდ. დაახლ. 50 ათ. კაცი (1970, შეფასება). ბ-ის წარმომავლობა და ამ ადგილებში დასახლების დრო დადგენილი არ არის. მათი ენა განცალკევებით დგას ენათა კლასიფიკაციაში. რელიგია — ისლამი (ხუნზაში — ისმაილიზმი, ნაგარში — შიიზმი). მთავარი საქმიანობაა ტერასული მიწათმოქმედება და მებაღეობა.

**ბურიშკული ენა,** ვ ე რ შ ი კ უ ლ ი ე ნ ა, *ბურიშკების* ენა. გავრცელებულია პაკისტ. ჩრდ.-დას-ით, ხუნზასა და ნაგარში. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 40 ათ. კაცი (1963). გენეზისურად განკერძოებული ენაა. აქვს 10 ხმოვანი და 36 თანხმოვანი ფონემა. დასტურდება ფონოლოგიური ტონები. სახელთა სისტემა მარტივია, ზმნისა — რთული. ბრუნვა ორია — სახელობითი და ირიბ-ერგატიული. არსებით სახელში გარჩეულია 4 კლასი: I — მამაკაცის, II — ქალის, III — სულიერის და ზოგიერთი ნივთის, IV — ნივთისა და ცნებათა. ზმნაში აღნიშნულია სუბიექტი და ობიექტი. მარტივი წინადადება ნომინატიური და ერგატიული კონსტრუქციისაა. ლექსიკაში მრავლადაა ნასესხობანი დარდიული ენებიდან და ურდუდან. ზოგიერთი მკვლევარი (რ. *ბლაიხშტაინერი*) ცდილობდა ბ. ე. იბერიულ-კავკ. ენებთან დაეკავშირებინა. ბ. ე. უმწერლობო ენაა.

*ლიტ.*: Климов Г. А., Эдельман Д. И., Язык бурушаски, М., 1970; Bleichsteiner R., Die werschikisch-burischkische Sprache im Pamirgebiet und ihre Stellung zu den Japhetitensprachen des Kaukasus, «Wiener Beiträge zur Kulturgeschichte und Linguistik», 1930, [Bd.] 1, S. 289—331.

**ბურკიელო** (Burchiello; ნამდვ. სახელი დ ო მ ე ნ ი კ ო დ ი ჯ ო ვ ა ნ ი, di Giovani) (1404, ფლორენცია, — 1449, რომი), იტალ. პოეტი. ერთ-ერთმა პირველმა დაამკვიდრა სახუმარო ჟანრი ბ უ რ კ ი ე ლ ე ს კ ა (poesia burchiellesca). მისი ლექსები უმთავრესად გვაცნობს პოეტის ყოველდღიური ცხოვრების წვრილმანებს. იუმორი უხეშია, ხანდახან უხამსიც. ბ-ს 150-მდე სონეტი შევიდა წიგნში „ბურკიელოს, ბელინჩონის და სხვა ფლორენციელი პოეტების ბურკიელესკური სონეტები" (1757).

**ბურკჰარდტი** (Burckhardt) იაკობ (25. V. 1818, ბაზელი, — 8. VIII. 1897, იქვე), შვეიც. ისტორიკოსი და კულტ. ფილოსოფოსი. ლ. რანკეს მოწაფე 1858—93 ბაზელის უნ-ტის პროფესორი. ისტორიოგრაფიაში „კულტურულ-ისტორიული" მიმართულების ფუძემდებელი. ლ. რანკეს სკოლის საპირისპიროდ ისტორიაში მოქმედი სამი, მისი აზრით, მთავარი ძალიდან (სახელმწიფო, რელიგია, კულტურა) გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება სულიერ კულტურას. საეჭვოდ მიაჩნდა ისტ. პროცესებში კანონზომიერებების არსებობა, არ სწამდა პროგრესი. სიცოცხლის ბოლოს ბ. პესიმისტურად განეწყო ლიბერ. საზ. ფორმებისა და თავისუფალი შთაგონებული პიროვნების არსებობის პერსპექტივების მიმართ. კულტ. ბურკჰარდტისეული კრიტიკა *რომანტიზმისა* და ახ. ბარბაროსების შესახებ ფ. *ნიცშესა* და კ. *შპენგლერის* პროგნოზების შემაერთებელი რგოლია. როგორც ისტორიკოსი, ბ. იკვლევდა ძვ. საბერძნეთის, აღორძინებისა და სხვა ეპოქებს.

განსაკუთრებით ცნობილია მისი შრომები „იტალიის რენესანსის ისტორია" (1867), „აღორძინების ხანის იტალიის კულტურა" (1860; რუს. ენაზე — ტ. 1—2, 1904—06). ამ შრომებში მოცემულია იტალ. აღორძინების მკაფიო, ღრმა და საფუძვლიანი დახასიათება.

*თხზ.*: Gesammelte Werke, Bd. 1—10, B., 1955—59.

*ლიტ.*: Грамши А., Избр. произв., т. 3, М., 1959; Kaegi W., Jacob Burckhardt, Bd. 1—3, Basel—Stuttg., 1947—56.



ბურიატეთი. ულან-უდე. რევოლუციის მოედანი.

**ბურლა,** მდინარე რსფსრ ალთაის მხარეში. სიგრძე 489 *კმ*, აუზის ფართ. 12 800 *კმ*². მიედინება კულუნდის სტეპზე, დაჭაობებულ ჭალაში. მკვეთრად გამოხატული კალაპოტი არა აქვს. უხვწყლიან წელიწადში უერთდება დახშულ ტბას — დიდ აჟბულატს, მცირეწყლიან წელიწადში მხოლოდ დიდი ტოპოლნოეს ტბამდე აღწევს. საშ. წლ. ხარჯი ამ ტბის ზემოთ დაახლ. 3 *მ*³/*წმ*. წყალმარჩხ ადგილებში იყინება. ტბებზე განვითარებულია მეთევზეობა.

**ბურლაკები,** მუშები, რ-ებიც ჭაპნით ეწეოდნენ გემს ნაპირის გაყოლებით ანდა ნიჩბებით მიჰყავდათ იგი. ბურლაკობა წარმოიშვა XVI—XVII სს. რუსეთში საქონელბრუნვისა და სამდ. ტვირთზიდვის ზრდასთან დაკავშირებით. ბურლაკობის ძირითადი რ-ნები იყო მოსკოვ—არხანგელსკის ტრასა (მდ-ები სუხონა და ჩრდ. დვინა), ვოლგა და დნეპრი. ბ-ის უმრავლესობას შეადგენდნენ საშოვარზე წასული ყმა გლეხები, რ-ებიც არტელებად ერთიანდებოდნენ. ტექ. განვითარებასთან ერთად ბურლაკობამ მნიშვნელობა დაკარგა: თუ XIX ს. დასაწყისისათვის ვოლგასა და ოკაზე ბ-ის რაოდენობა 600 ათ. კაცს აღწევდა, 1851-თვის 150 ათასამდე შემცირდა. XX ს. დასაწყისისათვის კი საერთოდ გაქრა.

**ბურლენგე** (Borlänge), ქალაქი შვეციის ცენტრ. ნაწილში, მდ. დალელვენის ნაპირზე, კოპარბერგის ლენში. 29,4 ათ. მცხ. (1969). ქვეყნის შავი მეტალ. უმნიშვნელოვანესი ცენტრი (1 მლნ. ტ-ზე მეტი ფოლადი). ცელულოზა-ქაღალდის კომბინატი.

**ბურლესკა,** ბ უ რ ლ ე ს კ ი (ფრანგ. burlesque, იტალ. burlesco < იტალ. burla — ხუმრობა), 1) კომიკური, პაროდიული პოეზიის სახეობა, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ამაღლებულ თემათა დამდაბლება ან, პირიქით, უმნიშვნელო და უხამსი ამბების მაღალფარდოვნად გადმოცემა. ბ-ის საფუძველია კონტრასტი შინაარსსა და მის გამომსახველ ფორმას შორის. ბ-ის საწყისები ბერძნ. მწერლობაში იჩენს თავს („*ბატრაქომიომაქია*"), მაგრამ გამოკვეთილ ლიტ. ჟანრად ჩამოყალიბდა XVI—XVII სს. იტალიაში (ფ. ბერნი). შემდგომ განვითარდა ფრანგ. ლიტ-რაში (პ. სკარონი). იტალ. და ფრანგ. ბ-გან განსხვავებით, ინგლ. ლიტ-რაში დამკვიდრდა დრამ. ბ. XVIII ს. რუს. მწერლობაში ცნობილია ვ. მაიკოვისა და ნ. ოსიპოვის ბურლესკური პოემები. ბ. გვხვდება ა. პუშკინის, ვ. მაიაკოვსკის შემოქმედებაშიც. 2) სახუმარო, კომ. მუს. პიესა (კაპრიჩოსა და იუმორესკის ტიპისა). ბ-ის ნიმუშები გვხვდება ბახის (მე-3 პარტიტა კლავირისათვის), შუმანის



«ბურლაკები ვოლგაზე». ი. რეპინის ნახატი. 1870—73. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

(„ფურცლები ალბომიდან“ ფორტეპიანოსათვის), რეგერის, ბარტოკის, რ. შტრაუსის (ბ. ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის) შემოქმედებაში. 3) ვოდევილისებური პატარა პაროდიული ოპერა. წარმოიშვა იტალიაში, შემდეგ საფრანგეთში, ირლანდიასა და დიდ ბრიტანეთშიც გავრცელდა.

**ბურლიუკი** დავით დავითის ძე [9 (21). VII. 1882, ხუტორი სემიროტოვშჩინა, ხარკოვის გუბ., — 10. II. 1967, ნიუ-იორკი], რუსი პოეტი და მხატვარი. პირველი ლექსები 1899 გამოაქვეყნა. შემდეგ *ფუტურიზმის* ერთ-ერთი პირველი მიმდევარი გახდა რუსეთში; ჩამოაყალიბა კუბოფუტურისტების ჯგუფი. 1920 ემიგრაციაში გაიხიზნა ჯერ იაპონიაში, 1922-იდან კი — აშშ-ში.



ვ. ბურმეისტერი.

**ბურმასიგი,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (კობის სოფსაბჭო), თრუსოს ხეობაში, ხოხის ქედის სამხრ კალთის ძირას, მდ. თერგის მარცხ. ნაპირზე, წოწოლთის შესართავთან. ზ. დ. 2350 *მ*, ყაზბეგიდან 41 *კმ*. კობის სერგო ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). საშ. სკოლა (ინტერნატით) სოფ. სიონში (29 *კმ*).

**ბურმეისტერი** ვლადიმერ პავლეს ძე [2 (15). VII. 1904, ვიტებსკი, — 5. III. 1971, მოსკოვი], რუსი საბჭ ბალეტის მსახიობი, ბალეტმაისტერი, სსრკ სახ. არტისტი (1970), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1946), 1925–29 სწავლობდა მოსკ. ა. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ტექნიკუმში. საბალეტო სცენაზე მოღვაწეობა დაიწყო 1930. 1941—60 და 1964—71 იყო მოსკ. კ. სტანისლავსკისა და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკოს სახ. მუს თეატრის მთავარი ბალეტმაისტერი. შესრულებული როლებიდან აღსანიშნავია ლი ანფუ (რ. გლიერის „წითელი ყაყაჩო“), ალეკო (ს ვასილენკოს „ბოშები“) და სხვ. დადგა ადანის „კორსარი“ (1933), ვასილენკოს „ლოლა“ (1943), „შეჰერეზადა“ (რიმსკი-კორსაკოვის მუსიკაზე, 1944) და სხვ. გარდა ამისა, 1960 პარიზში დადგა ჩაიკოვსკის „გედის ტბა“, 1961 ლონდონში — „თოვლის ქალი“ (გრიგის მუსიკაზე). დაჯილდოებულია 2 ორდენით და მედლებით.



ნ. ბურმისტროვა.

**ბურმისტროვა** ნატალია მიხეილის ასული (დ. 14. III. 1918 ქ. ბორისოვი, მინსკის ოლქი), რუსი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1971). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1936, ტომსკის დრამ. თეატრში. მუშაობდა რუს. სხვადასხვა თეატრებში. დიდი სამამულო ომის წლებში საფრონტო თეატრის მსახიობი იყო. 1948-იდან თბილ. გრიბოედოვის სახ. თეატრში მოღვაწეობს ბ. ფართო დიაპაზონის, მაღალი პროფ. კულტ. მსახიობია. ერთნაირი ოსტატობით ქმნის დრამ. და კომ. სახეებს. როლები: ტანია (არბუზოვის „ტანია“), ლარისა (ოსტროვსკის „უმზითვო“), მაშა (ტოლსტოის „ცოცხალი ლეში“), ნინა ზარეჩნაია (ჩეხოვის „თოლია“), რაშელი (გორკის „ვასა ჟელეზნოვა“), ვალია (არბუზოვის „ირკუტსკული ამბავი“), იულია (არბუზოვის „ძველ, საყვარელ სახლში“), ფერიდე (მრევლიშვილის „მგზნებარე მეოცნებე“), გაიანე (მოსაშვილის „ჩაძირული ქვები“), ლუიზა (შილერის „ვერაგობა და სიყვარული“), ნორა (იბსენის „ნორა“), მარტა (კასონას „ხეები ზეზეულად კვდებიან“), ლედი (უილიამსის „ორფევსი ჯოჯოხეთში“), და სხვ. საქ. სსრ IV—V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია სამი ორდენით და მედლებით. *ე. შაფათავა.*



ნ. ბურმისტროვა. აკად. საბუროვას როლში. ა. და პ. ტურის «ერთადერთი მოწმე»

**ბურნაბურიაში,** ბაბილონეთის კასიტური დინასტიის მეფეთა სახელი. **ბ. I,** რიგით მეათე მეფე (დაახლ. ძვ. წ. 1600–1582). მის შესახებ თითქმის არავითარი ცნობა არ მოგვეპოვება. **ბ. II,** რიგით 21-ე მეფე (ძვ. წ. 1404– 1380 თუ 79) *თელ-ელ-ამარნის არქივი*; დოკუმენტების ერთი ნაწილი (ბ-ისა და ფარაონ ამენჰოტეპ IV-ის მიმოწერა) გვამცნობს ბაბილ. და ეგვ. ურთიერთობას. ფარაონისადმი გაგზავნილ ერთ წერილში ბ. უკმაყოფილებას გამოთქვამს ეგვ. მიერ ასურეთთან კავშირის დამყარების გამო, ვინაიდან ბაბილონეთი თავის ვასალად მიიჩნევდა ასურეთს. მეორე წერილში ბ. უსაყვედურებს ფარაონს ეგვიპტისადმი დაქვემდებარებულ ქანაანის ქვეყანაში ბაბილ. ელჩებისა და ვაჭრების დარბევას და მოითხოვს დამნაშავეების დასჯას. თავის მხრივ ფარაონი დიდებულ ძღვენს უგზავნის ბ-ს, თავის ძმას უწოდებს და მასთან დამოყვრებას ესწრაფვის. *ჯ. შარაშენიძე.*

**ბურნათი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (კოხნარის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ხევისწყლის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 280 *მ*, ჩოხატაურიდან 8 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 10 *კმ*. ბ. ძნელაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. კოხნარში (3 *კმ*). ბ-კა, ბ. ძნელაძის სახლ-მუზეუმი.

**ბურნაშეთი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (აზავრეთის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოს ჩრდ. ნაწილში, მდ. ჯირულის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1900 *მ*, ახალქალაქიდან 22 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

ბ-ში ადამიანი ჯერ კიდევ წინაფეოდ. ხანაში სახლობდა. სოფლის ძვ. სახელი „ბურნაშენი“ უნდა ყოფილიყო. შემორჩენილია დარბაზული ტიპის ეკლესია, რ-საც შეწყვილებულთაღებიანი კარიბჭე აქვს. არქიტ.-დეკორ. ფორმებითა და აღმ. ფასადის რელიეფების მიხედვით აშენებული უნდა იყოს არა უგვიანეს X ს-ისა. დაცულია ორი წარწერა (X და XIII სს.). ერთი — ეკლესიის აღმ. ფასადზე, მეორე — ინტერიერში, ჩრდ. კედელზე. მატერ. კულტურის ძეგლებიდან აღსანიშნავია აგრეთვე მოზრდილი ქვაჯვარი.

**ბურნაშეთი,** სოფელი წალკის რ-ნში (კუშჩის სოფსაბჭო), წალკის ქვაბულის დას-ით, მდ. ქციის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1660 *მ*, წალკიდან 32 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეკარტოფილეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულატორია.

**ბურნაშოვი** სტეფანე დარიელის ძე (8. X. 1743 — 31. III. 1824), რუსი სახელმწ. მოღვაწე. პროფესიით სამხ. ინჟინერი. თავი გამოიჩინა 1768–74 რუს.-ოსმ. ომში. 1783 დაინიშნა რუს. მთავრობის წარმომადგენლად ქართლ-კახეთის მეფე ერეკლე II-ისა და იმერეთის მეფე სოლომონ I-ის კარზე. ამასთან, მეთაურობდა გეორგიევსკის ტრაქტატის თანახმად საქართველოში გამოგზავნილ რუს. ბატალიონებს. ხელი შეუწყო ერეკლესა და სოლომონ I-ის ურთიერთობის გაუმჯობესებას. 1787 რუს. ჯართან ერთად გაიწვიეს საქართველოდან. 1787—91 რუს.-ოსმ. ომში დამსახურებისათვის მიენიჭა გენ.-მაიორის წოდება. 1791-იდან კურსკის სამეფისნაცვლოს („ნამესტნიჩესტვო“) გამგებელი იყო, 1797-იდან — კურსკის სამოქალაქო გუბერნატორი, 1798 — სენატორი. სამსახურიდან გადადგა და გარდაცვალებამდე თავის მამულში, კურსკის გუბ. სოფ. სპასკოეში ცხოვრობდა. 1793—94 გამოაქვეყნა რამდენიმე ნაშრომი, რ-ებშიც აღწერა საქართვ., ირანის აზერბ. და კავკ. მთის ხალხთა პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობა. მნიშვნელოვანია მისი კარტოგრაფიული ნაშრომები. ბ-ის მოხსენებები რუს. მთავრობისადმი მნიშვნელოვანი წყაროა XVIII ს. 80-იანი წლების საქართვ. ისტორიისათვის (გამოქვეყნებულია მათი ნაწილი).

*თხზ.*: Картина Грузии или описание политического состояния царств Карталинского и Кахетинского, Тфл., 1896.

*ლიტ.*: Бурнашев С. Н., Новые материалы для жизнеописания и деятельности С. Д. Бурнашева, бывшего в Грузии с 1783 по 1787 гг., СПб., 1901; Полиевктов М. А., Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935. *ვ. მაჭარაძე.*

**ბურნონიტი** (სახელი ეწოდა ფრანგი მინერალოგის ჟ. ლ. ბურნონის პატივსაცემად), სულფიდებისა და სულფომარილების კლასის მინერალი. ქიმ. შედგენილობა $CuPbSbS_3$. ზოგჯერ შეიცავს რკინისა (5%-მდე) და ვერცხლის (3%-მდე) მინარევებს. კრისტალდება რომბულ სინგონიაში. არის რუხი ფოლადისფერი ან რკინისებრ შავი ფერის. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3,0–3,5, სიმკვრივე 5800–5900 *კგ/მ*³. იცნებენ ტყვიისა და სპილენძის მისაღებად. ბ-ის საბადოებია შუა აზიაში, იმიერკავკასიაში; უცხოეთში — ავსტრიაში, ჩილეში, პერუში, ბოლივიაში.

**ბუროვი** ანდრია კონსტანტინეს ძე [2 (15). X. 1900, მოსკოვი, — 7. V. 1957, იქვე], საბჭ. არქიტექტორი, მეცნიერი, გამომგონებელი. 1918–25 სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. სახელოსნოში. არქიტექტურა შეისწავლა ევროპასა (იტალია, საბერძნეთი, საფრანგეთი, 1925, 1936) და აშშ-ში (დეტროიტი, 1931). იყო „თანამედროვე არქიტექტორთა გაერთიანების“ წევრი. ადრეულ ნამუშევრებში კონსტრუქტივიზმის პოზიციებზე იდგა, მოგვიანებით დიდ ყურადღებას უთმობდა ფერს და დეტალების დამუშავებას (ისტ. მუზეუმის ინტერიერი, 1937; მოსკ. არქიტექტორთა სახლის ფასადი, 1940). ბ-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა მსხვილბლოკიანი (1939—41) და მსხვილპანელიანი (1948—49) საცხოვრ. სახლების პროექტების სერია. მანვე შეიმუშავა სინთეზური ზეგამძლე მასალების დამზადების ხერხი და ამ მასალებისაგან სახლების სერია დააპროექტა (1956). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით და მედლებით.

**ბუროსი** (Borås), ქალაქი სამხრ.-დას. შვეციაში. ელვსბორგის ლენში. 106 ათ. მცხ. (1973). შვეციის საფეიქრო და სამკერვალო მრეწვ. უდიდესი ცენტრი (დარგის საერთო ეროვნ. პროდუქციის დაახლ. 15%). მანქანათსაშ. და ელექტროტექ. ქ-ნები.

**ბურჟე** (Bourget) პოლ შარლ ჟოზეფ (2. IX. 1852, ამიენი, — 25. XII. 1935, პარიზი), ფრანგი მწერალი, საფრ. აკად. წევრი 1894-იდან. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1872-იდან კრიტ. ესეებითა და ლექსებით. იზიარებდა ი. *ტენის* პოზიტივისტურ თეორიას. ავტორია სამოცამდე წიგნისა. მისი რომანებიდან აღსანიშნავია: „მტანჯველი გამოცანა“ (1885), „სიყვარულის ბოროტმოქმედება“ (1886), „მოწაფე“ (1889), „სიკვდილის აზრი“ (1915) და სხვ. ამ თხზულებებში ბ. აშუქებს სოც., პოლიტ., მორალურ და რელიგ. საკითხებს, სიკეთედ მიიჩნევს მონარქიისა და კათოლ. რწმენის აღორძინებას.

**ბურჟი** (Bourges), ქალაქი ცენტრ. საფრანგეთში, მდ-ების ერენისა და ორონის შესართავთან. ნავსადგური ბერის არხზე, რ-ითაც ბ. უკავშირდება მდ. ლუარას. შერის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 70,8 ათ. მცხ. (1968). სატრანსპ. კვანძი. მანქანათსაშ. (მ. შ. ავიამშენებლობა), ინსტრუმენტების წარმოება, ტყავის, ხე-ტყის სახერხი, კვების მრეწვ. საწარმოები. ბ. ისტ. ოლქის ბერის ცენტრია.

**ბურჟუა** (Bourgeois) ვიქტორ (29. VIII. 1897, შარლერუა, — 24. VII. 1962, ბრიუსელი), ბელგ. არქიტექტორი. ბელგიაში *ფუნქციონალიზმის* დამფუძნებელი. მის მიერ ბრიუსელის მახლობლად გაშენებული „თანამედროვე ქალაქში“ (1922–27) ფუნქციურად არის გააზრებული სადა, მეტყველი ფორმების მქონე ტიპური საცხოვრ. სახლები; ჯგუფისა და საზ. შენობების, დასასვენებელი და სათამაშო მოედნების განლაგება. ბ-ს ნამუშევრებიდან აღსანიშნავია ბრიუსელის ფოსტა (1938), ოსტენდეს რატუშა (1954–58) და სხვ.

**ბურჟუა** (ფრანგ. Bourgeois), შუა საუკ. დას. ევროპაში მოქალაქე, ბიურგერი (იხ. *ბიურგერობა*). კაპიტალ. საზ-ბაში ბურჟ. კლასის წარმომადგენელი, აგრეთვე ქალაქის წვრილი ბურჟ. წარმომადგენელი.

**ბურჟუაზია** (ფრანგ. bourgeoisie < გვიანდ. ლათ. burgus — გამაგრებული ქალაქი), კაპიტალ. საზ-ბის გაბატონებული

კლასი, რ-იც ფლობს წარმოების საშუალებებს, იყენებს მათ დაქირავებული შრომის ექსპლუატაციისათვის და ცხოვრობს ამ ექსპლუატაციის ხარჯზე. ბ-ის შემოსავლის ძირითადი წყაროა *ზედმეტი ღირებულება*, რ-იც დაქირავებული მუშის შრომით იქმნება და რ-საც კაპიტალისტი უსასყიდლოდ ითვისებს.

ბ., როგორც კლასი, წარმოიშვა ფეოდ. საზ-ბის წიაღში, კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების პერიოდში და მრეწვ., ვაჭრობისა და ზღვაოსნობის განვითარების კვალობაზე ჩამოყალიბდა ამქართა ოსტატების, ვაჭრების, სოფლის ბობოლებისა და ფეოდ. ელემენტებისაგან, რ-ებიც თანდათანობით აგროვებდნენ სიმდიდრესა და ფულად კაპიტალს. კაპიტალის თავდაპირველმა დაგროვებამ შექმნა მსხვილი მრეწვ. განვითარების წინაპირობები, რაც ბ-ის, როგორც კლასის, ჩამოყალიბებისა და გაბატონების ეკონ. საფუძველია. ამქრული ხელოსნობა მანუფაქტურით შეიცვალა, მანუფაქტურა კი — სამრეწვ. გადატრიალების შედეგად მსხვილმა მანქანურმა ინდუსტრიამ შეცვალა. კაპიტალიზმის განვითარება მოითხოვდა ფეოდ. განცალკევებულობის და შეზღუდულობის, ფეოდალთა პოლიტ. ბატონობის მოსპობას. ამ მიზნით ბ. სათავეში ჩაუდგა ხალხთა მასების ანტიფეოდ. მოძრაობას. ბურჟ. რევოლუციების შედეგად (დას. ევრ. განვითარებულ ქვეყნებში XVI—XVIII სს-ში, ხოლო სხვა ქვეყნებში უფრო გვიან) ბ. ხელისუფლების სათავეში მოექცა და გაბატონებული კლასი გახდა. ვ. ი. ლენინი ბ-ის, როგორც კლასის, განვითარების პროცესში სამ ეპოქას გამოყოფს: 1) 1871 წლამდე, ბ-ის აღმავლობისა და სრული გამარჯვების ეპოქა; 2) 1871—1914, ბ-ის სრული ბატონობისა და დაქვეითების დასაწყისის ეპოქა; 3) იმპერიალისტურ შერყევათა ეპოქა, როდესაც ბ. „...აღმავალი, მოწინავე კლასიდან დაღმავალი, დაქვეითების გზით მიმავალი, შინაგანად მკვდარი, რეაქციული გახდა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 169).

სხვადასხვა ქვეყანაში ბ. სხვადასხვა დროს ჩამოყალიბდა, განვითარდა და გაბატონდა. როგორც ფ. ენგელსი წერდა, მაშინ, როდესაც ბ-მ სიმდიდრესა და ძლიერებას ინგლისში XVII ს-ში, ხოლო საფრანგეთში XVIII ს-ში მიაღწია, გერმ. ბ-ის ძლიერებაზე შეიძლება ვილაპარაკოთ მხოლოდ XIX ს. დასაწყისიდან. თავდაპირველად ბ. რევ. და ისტორიულად პროგრ. ძალა იყო, რ-იც სათავეში ედგა ფეოდალიზმის წინააღმდეგ ბრძოლას. ამ ბრძოლის პროცესში აღმოცენდა უფრო მოწინავე საზ.-ეკონ. ფორმაცია — კაპიტალიზმი. როგორც კ. მარქსი და ფ. ენგელსი მიუთითებდნენ, თავისი კლასობრივი ბატონობის ერთ საუკუნეზე ნაკლები ხნის განმავლობაში ბ-მ უფრო მნიშვნელოვანი, მრავალრიცხოვანი და გრანდიოზული საწარმოო ძალები შექმნა, ვიდრე ყველა წარსულმა თაობამ ერთად. კაპიტალიზმის განვითარების იმპერიალ. სტადიაზე ძირეულად შეიცვალა ბ-ის ისტ. როლი, იგი საზ. პროგრესის მუხრუჭი გახდა. ბ-ის რეაქციული როლი განსაკუთრებით მწვავედ ვლინდება *კაპიტალიზმის საერთო კრიზისის* პერიოდში, როდესაც კაპიტალიზმის განვითარებაზე, შინაგან წინააღმდეგობებთან ერთად, გავლენას ახდენს მსოფლიო ისტ. ისეთი უმნიშვნელოვანესი მოვლენები, როგორიცაა: დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვება; სოციალიზმის საბოლოო გამარჯვება სსრკ-ში; ბ-ის დამხობა რიგ ქვეყნებში და მსოფლიო სოციალ. სისტემის წარმოქმნა; სოციალიზმთან ეკონ. შეჯიბრებაში იმპერიალიზმის პოზიციების სისტემ. დასუსტება; იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის მსხვრევა; მსოფლიო კაპიტალ. მეურნ. სისტემის მზარდი მერყეობა.

ეკონ. მდგომარეობის მიხედვით ბ. არის მსხვილი და საშუალო. კაპიტალის დაბანდების სფეროების მიხედვით კი — სამრეწველო, სავაჭრო, სასოფლო, საბანკო და სხვ. ბ-ის ყველა ფენისა და ჯგუფისათვის დამახასიათებელია კაპიტალ. კერძო საკუთრება წარმოების საშუალებებზე და წინააღმდეგობა კაპიტალსა და დაქირავებულ შრომას შორის. კაპიტალისტის მოგება, საბოლოო ანგარიშით, არის მისი წილი მუშათა კლასის მიერ შექმნილ მთელ ზედმეტ ღირებულებაში, ამიტომ კაპიტალისტი დაინტერესებულია მთელი მუშათა კლასის ექსპლუატაციის გაძლიერებით, რასაც განაპირობებს კაპიტალისტების სურვილი, მიიღონ რაც შეიძლება მეტი წილი ზედმეტი ღირებულების განაწილებისას.

კაპიტალიზმის მომწიფების პერიოდში გადამწყვეტ როლს თამაშობდა სავაჭრო და სავახშო კაპიტალი. განვითარებული კაპიტალიზმის პირობებში, მის მონოპოლისტურამდელ სტადიაზე ბატონობდა *სამრეწველო კაპიტალი*. მონოპოლისტური კაპიტალიზმის — იმპერიალიზმისათვის დამახასიათებელია კაპიტალის თვისებრივად ახ. ფორმის, *ფინანსური კაპიტალის* ბატონობა. ფინანს. კაპიტალი თავს იჩენს ფინანს. ოლიგარქიაში, რ-იც იპყრობს მეურნ. წამყვან დარგებს და ფლობს ქვეყნის ეროვნ. სიმდიდრის დიდ ნაწილს. თავისუფალი კონკურენციის ნიადაგზე მსხვილი ბ-გან აღმოცენებული *ფინანსური ოლიგარქია* კაპიტალ. კლასის ახალი და უფრო მაღალი ფენაა, რ-საც წინა ეპოქები არ იცნობდა.

მონოპ. კაპიტალი წარმოშობს კაპიტალ. საწარმოთა მმართველების სპეციფ. სოც. ზედაფენას — მენეჯერებს. იზრდება ტექნოკრატიის (ტექ. მმართველობა) როლი. ტექნოკრატია სოციალურად დიფერენცირებულია. მისი ზედაფენა უერთდება ფინანს. ოლიგარქიას. ტექნოკრატიის როლის ამაღლებასთან დაკავშირებით ბურჟ. ეკონომისტებმა და სოციოლოგებმა წამოაყენეს „მმართველთა რევოლუციის" აპოლოგეტური თეორია, რ-ის თანახმად, კაპიტალ. საწარმოებს განაგებენ მენეჯერები და არა კაპიტალისტები. თითქოს კაპიტალ. საზ-ბამ სახე იცვალა. სინამდვილეში მენეჯერთა ხელში მმართველობის ფუნქციების გადასვლა ოდნავადაც არ ცვლის კაპიტალ. წარმოების ურთიერთობათა ხასიათს. მენეჯერი მხოლოდ დაქირავებული მოსამსახურეა, რ-საც ევალება კაპიტალ. საწარმოს მართვა მისი მესაკუთრის — კაპიტალისტის გასამდიდრებლად. მონოპ. ბ-ის ზედაფენასთან ერთად დიდ მოგებას იღებს, აგრეთვე, არამონოპ. მსხვილი და საშუალო ბ.

ბ. დიქტატურას ახორციელებს სახელმწიფოს მეშვეობით, რ-საც მშრომელი მასების მზარდი წინააღმდეგობის დათრგუნვის მძლავრი ორგანიზაციების სისტემა აქვს (სამხ. აპარატი, პოლიცია, სასამართლო, საპატიმროები, ბურჟ. პოლიტ. პარტიები და სხვ.). მონოპ. ბ. ატარებს აგრესიულ საგარეო პოლიტიკას, რ-იც მიმართულია სოციალ. ქვეყნებისა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ, და რეაქციულ საშინაო პოლიტიკას. მონოპ. ბ-ის მთავარი იდეურ-პოლიტ. იარაღია *ანტიკომუნიზმი*.

ბ-ის, როგორც კლასის, განვითარების ლოგიკამ დაადასტურა კ. მარქსის გენიალური პროგნოზი ბურჟ. ცივილიზაციის გადაგვარებისა და დაღუპვის აუცილებლობის შესახებ. ბ-ის ზედაფენა ემიჯნება და უპირისპირდება საზ-ბას, როგორც მტრული ძალა, აბრკოლებს მის პროგრესს. გამოსავალი ასეთი მდგომარეობიდან სოციალ. რევოლუციაა, რ-იც ახდენს ექსპროპრიატორთა ექსპროპრიაციას.

ბ., როგორც კლასი, პირველად ისტორიაში სსრკ-ში მოისპო დიდი ოქტ. სოციალ. რევ. და სოციალიზმის გამარჯვების შედეგად, შემდეგ კი სხვა სოციალ. ქვეყნებში.

ბ. რ უ ს ე თ შ ი. ბატონყმობის ხანგრძლივმა არსებობამ საგრძნობლად შეაფერხა ბ-ის, განსაკუთრებით სამრეწვ. ბ-ის ჩამოყალიბების პროცესი. ბ-ის ჩამოყალიბების წინაპირობები რუსეთში ჯერ კიდევ XVII ს-ში შეიქმნა, როცა საფუძველი ჩაეყარა სრულიად რუსეთის ბაზარს, შეიქმნა პირველი მანუფაქტურები, სწრაფად გაიზარდა ქალაქები და სავაჭრო მოსახლეობა. რუსეთის მრეწვ. ისტ. მთელი მანუფაქტურული პერიოდის მანძილზე კაპიტალ. მანუფაქტურებთან ერთად ვითარდებოდა ბატონყმური მანუფაქტურებიც. ასეთ პირობებში ვაჭრების, მეშჩანების ან გლეხთა ერთი ნაწილი მსხვილ მრეწველებად იქცეოდნენ (დემიდოვები, ბატაშოვები, გონჩაროვები და ა. შ.). XVIII ს. და XIX ს. I ნახევარში ჩამოყალიბდა კაპიტალ. წყობა. XIX ს. II მეოთხედიდან კი ბ-ის კლასი.

1861 საგლეხო რეფორმამ მოსპო რუსეთში კაპიტალიზმის განვითარებისა და ბ-ის ზრდის ყველაზე დიდი წინააღმდეგობა — ბატონყმობა. ამით შეიქმნა იაფი მუშახელის წყარო და მისი უმოწყალო ექსპლუატაციის შესაძლებლობა. რუს. სამრეწვ. ბ. შეიქმნა და ვითარდებოდა ძირითად სამრეწვ. ცენტრებში. რუსეთის ბ-ის ერთი ბირთვი მოსკოვის მსხვილი სამრეწვ. კაპიტალის საფუძველზე ჩამოყალიბდა (მოროზოვები, კონოვალოვები, რიაბუშინსკები, გუჩკოვები), რ-იც XX ს. დამდეგს მონოპ. ბ-დ იქცა, განმტკიცდა მისი პოლიტ. გავლენა; მეორე ბირთვი კი პეტერბ. მსხვილი კაპიტალის ბაზაზე შეიქმნა. სამრეწვ. მონოპოლიებთან ერთად (1914 რუსეთში 150-ზე მეტი მონოპოლია იყო) იქმნებოდა მსხვილი საბანკო გაერთიანებებიც. საბანკო კაპიტალი სამრეწვ. კაპიტალს ერწყმოდა და იქმნებოდა ფინანს. კაპიტალი, რ-იც რუსეთის ეკონომიკის უმნიშვნელოვანეს პოზიციებს იპყრობდა (ნ. ავდაკოვი, ნ. დიტმარი, ა. ვიშნეგრადსკი, ა. პუტილოვი, ა. მეშჩერსკი და სხვ.), თუმცა ფინანს. ოლიგარქია რუსეთში, საბოლოოდ დასრულებული სახით, მაინც ჩამოუყალიბებელი დარჩა. საფუძველი ეყრებოდა სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის სისტემას.

რუსეთის მსხვილი ბ. მრავალეროვანი იყო. იგი აერთიანებდა: უკრაინელებს (ი. ხარიტონენკო, მ. ტერეშჩენკო), სომხებს (ა. მანთაშევი, ს. ლიანოზოვი, გუკასოვები), ებრაელებს (ბ. კამენკა, ს. პოლიაკოვი, ბროდსკები), აზერბაიჯანელებს (თ. თაღიევი, მ. ნაგიევი, შ. ასადულაევი), შვედებს (ე. ნობელი), გერმანელებს (კნოპები), ფრანგებს (არმანდები და ი. გრუჟონი), ინგლისელებს (ტორნტონები) და ა. შ.

ყველაზე არაერთგვაროვანი წვრილი ბ. იყო (წვრილი სავაჭრო-სამრეწვ. საწარმოთა მფლობელები საშუალო და მდიდარი გლეხები).

პოლიტიკურად როგორც კლასი ბ. რუსეთის 1905—07 რევ. პერიოდში ჩამოყალიბდა, შექმნა საკუთარი პოლიტ. პარტიები — (ოქტიაბრისტების, კადეტების) და აშკარად დადგა კონტრრევოლუციის პოზიციებზე.

1917 ოქტ. რევ. შედეგად მსხვილმა ბ-მ დაკარგა პოლიტ. ძალაუფლება და სოციალიზმის მშენებლობის პერიოდში ლიკვიდირებულ იქნა.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ბ-ის ჩამოყალიბების პროცესი კაპიტალიზმის ჩასახვა-განვითარებასთანაა დაკავშირებული.

XIX ს. რეფორმამდელ ხანაში წარმოებისა და ვაჭრობის გაფართოებასა და კაპიტალ. ურთიერთობათა აღმოცენებასთან ერთად



ბურნაშეთი (ახალქალაქის რაიონი). წარწერა ეკლესიის აღმოსავლეთ ფასადზე.



ბურნაშეთი. ეკლესიის სამხრეთი ფასადის დეტალი.



ბურნაშეთი (ახალქალაქის რაიონი). ეკლესიის სამხრეთი ფასადი.

ძლიერდებოდა ბ-ის წინამორბედ ვაჭარ-მრეწველთა და კულაკთა ფენა.

1870—80-იანი წლებიდან თბილისში, ქუთაისში, ბათუმში, ფოთში, ჭიათურასა და სხვ. ქალაქებში თანდათან უფრო ძლიერდება ვაჭარ-მრეწველთა კლასი, რ-ის ხელში თავს იყრის მნიშვნელოვანი უძრავ-მოძრავი ქონება და ფულადი კაპიტალი. მსხვილ ვაჭრებს რუს. და დას. ევრ. ბაზრობებიდან (იარმარკებიდან) ჩამოჰქონდათ საქონელი. წვრილი ვაჭრები (მედუქნეები, მაღაზიების მფლობელები) საცალო ვაჭრობას ეწეოდნენ. მრავლდებოდა მრეწველთა ფენა, მაგრამ იგი ჯერ კიდევ ვერ ასრულებდა გადამწყვეტ როლს ქვეყნის ეკონომიკაში.

საქართვ. სამრეწვ. განვითარება განაპირობა ბურჟ. რეფორმებმა (1864—75) და ფართო სარკინიგზო მშენებლობამ. საგლეხო რეფორმის შემდგომ საქართვ. სოფლებში მიმდინარე სოც.-ეკონ. ძვრებმა (გლეხობის კლასობრივი დიფერენციაცია, წარმოების საშუალებებისაგან უშუალო მწარმოებლის გამოცალკევების პროცესის გაღრმავება და ა. შ.) შექმნა თავისუფალი მუშა ძალით მრეწვ. უზრუნველყოფის პირობები. აღმოცენდა ახალი და გაფართოვდა არსებული დარგები. რკინიგზის გაყვანამ ხელი შეუწყო ტექ. პროგრესს მრეწველობაში (მანქანების შემოტანა, ნავთობის შემოზიდვა, მანგანუმის ექსპორტი და სხვ.). ყოველივე ამან მნიშვნელოვნად დააჩქარა მესამე წოდების სოც. დიფერენციაცია, რამაც საზ-ბის კლასობრივი სტრუქტურის თვისებრივი ცვლილებები გამოიწვია. მესამე წოდებას მთლიანად გამოეყო მისი ზედაფენა, ჩამოყალიბდა ახ. კლასი—საქართვ. მრავალეროვანი ბ. და წარმოიშვა მისი ანტიპოდი—მრავალეროვანი მუშათა კლასი. კაპიტალიზმისათვის დამახასიათებელია მრეწვ. კონცენტრაცია დიდ ქ-ებსა და სამთამადნო წარმოების ცენტრებში. არც საქართველო ყოფილა ამ მხრივ გამონაკლისი. სამრეწვ. საწარმოთა დაახლ. 90% თავმოყრილი იყო თბილისში, ბათუმსა და ჭიათურაში. საგარეო ვაჭრობა ძირითადად ბათუმისა და ფოთის ნავსადგურებიდან ხორციელდებოდა. საკრედიტო დაწესებულებათა უმეტესობა თბილისში იყო თავმოყრილი. სწრაფად ვითარდებოდა მრეწვ. ბათუმშიც, რასაც დასაბამი მისცა ბაქოს ნავთობის ექსპორტის ორგანიზაციამ. 1883 დაარსდა „კასპია-შავი ზღვის ნავთის დამმუშავებელი და სავაჭრო საზოგადოება“, რ-იც 1886 გადაეცა როტშილდის პარიზის ფირმას. ამასთან დაკავშირებით შეიქმნა ნავთობის ექსპორტის დამხმარე საწარმოები სიდერიდისის, რიჩნერის, ხაჩატურიანცის, მანთაშევის, ძმების ცოვიანოვების და სხვ. ბათუმში რამდენიმე ასეული წვრილი სამრეწვ. და სავაჭრო საწარმო იყო, რ-თა ნახევარს ქართველი ბ. განაგებდა. მიუხედავად ამისა, ბათუმის ეკონომიკაში მაინც ნობელის, როტშილდისა და მანთაშევის ფირმები ბატონობდნენ. ჭიათურაში გაბატონებული მდგომარეობა ქართვ. ბ-მ შეინარჩუნა (მანგანუმის მომპოვებელი საზ-ბა „იმერეთი“, „კავკასიის მანგანუმის მრეწველთა ამხანაგობა“, „კავკასიის მანგანუმის ამხანაგობა“ და სხვ.). მანგანუმის მსხვილი მრეწველები იყვნენ გ. ჩუბინიძე, ნ. ღოღობერიძე, ს. წერეთელი, ა. აბესაძე, ნ. კაკაბაძე, პ. მოსეშვილი, პ. წულუკიძე, დ. ბაქრაძე, კ. გურული, ძმები ოგანეზოვები, ი. ველევი, გ. ემერიკი და სხვ. ძირითადად ქართვ. ბ. ბატონობდა საქართვ. ეკონ. სხვა დარგებშიც (ქვანახშირის, საფეიქრო, კვების, საშენი მასალების, პოლიგრ. მრეწველობაში), ვაჭრობისა და კრედიტის სფეროში და სხვ. ბ. სოფლადაც იკიდებდა ფეხს. საქართვ. თითქმის ყველა მოზრდილ სოფელში იყო სავაჭრო დუქნები და მაღაზიები, წვრილი სამრეწვ. საწარმოები. ბ. თანდათან აფართოებდა საკუთარი მიწის ფონდს და კაპიტალის ნაწილს სოფ. მეურნეობაში აბანდებდა. XX ს. დამდეგს არაგლეხური წარმოშობის 821 ბურჟუა ფლობდა თითოეული 25—100 ჰა მიწას, 433 ბურჟუა 100—500 ჰა-მდე. 116 კი — 500 ჰა-ზე მეტ მიწას. ისინი ქმნიდნენ სოფლის ბ-ის ზედაფენას. თუმცა სოფლის ბ. ძირითადად მაინც გლეხობის დიფერენციაციის შედეგად წარმოიშვა. XIX—XX სს. მიჯნაზე საქართველოში დაახლ. 10 ათ. კომლი კულაკი (გლეხური მოსახლ. 5%) ითვლებოდა. ამ პერიოდში საქართველოში ბ. 100 ათ. კაცს (ოჯახის წევრებთან ერთად) ითვლიდა, ე. ი. მთელი მოსახლ. დაახლ. 5%-ს შეადგენდა. საქართვ. მრეწველობაში XIX ს. მიწურულს იქმნებოდა კვალიფიციური მუშათა კლასი, რ-იც უპირისპირდებოდა ბ-ს. მუშათა კლასის ჩამოყალიბების ერთ-ერთი მაჩვენებელია კოლექტივიზმის პროლეტ. თვითშეგნების გაღვიძება. XIX ს. 80-იანი წლებიდან მუშათა პოლიტ. შეგნებაში შესამჩნევი გარდატეხა ხდება — მუშათა წრეებში ფეხს იკიდებს და ვრცელდება სოციალ. იდეები. თუ 80-იანი წწ. დასაწყისში საქართვ. მუშებს არ ჰქონდათ ერთიანობის შეგნება, 90-იანი წწ. მიწურულიდან, მუშათა მოძრაობასთან სოციალიზმის შეერთებისა და XX ს. დასაწყისში ბ-ის წინააღმდეგ მუშათა პოლიტ. ბრძოლაზე გადასვლის შემდეგ, საქართვ. პროლეტარიატი დამოუკიდებელ კლასად ჩამოყალიბდა და კლასობრივი შეგნებულობისა და დარაზმულობის შესანიშნავი მაგალითი გვიჩვენა რუს. პირველი რევ. პერიოდში.

საქართვ. ბ. დაინტერესებული იყო კაპიტალიზმის განვითარებით, ბურჟ.-დემოკრ. წყობილების დამყარებით, მაგრამ აქტ. გამოსვლას ვერ ბედავდა. მის პასიურობას განაპირობებდა იდეურ-პოლიტიკურად მომწიფებული მუშათა კლასის აქტიურობა საქართველოში. საქართვ. ბ-მ მხოლოდ 1905 მოითხოვა დემოკრ. თავისუფლება, მაგრამ რევ. კულმინაციურ წერტილზე მისი „რევოლუციური“ აღტყინება დაცხრა. იგი შეურიგდა ცარიზმს, რ-ის მეშვეობით ცდილობდა დაეთრგუნა მშრომელთა რევ მოძრაობა, რ-იც საფრთხეს უქმნიდა მის პოლიტ. ბატონობას. ბ-მ ეს საფრთხე ვერც პოლიტ. პასიურობით აიცილა. დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამ მთლიანად მოსპო ბ-ის კლასობრივი ბატონობის ყველა საფუძველი. მართალია, მენშევიკური მთავრობის დახმარებით ბ-მ საქართველოში 1921-მდე შეინარჩუნა ბატონობა, მაგრამ 1921 წ. 25 თებ. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შედეგად საბოლოოდ მოისპო ექსპლუატატორული კლასების არსებობის ყოველგვარი ნიადაგი.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1—3, თბ., 1954—59; მარქსი კ. და ენგელსი ფ., კომუნისტური პარტიის მანიფესტი, თბ., 1974; ლენინი ვ. ი., იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22; მისივე, კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, იქვე. ტ. 3; გუგუშვილი პ., კაპიტალიზმის წარმოშობა და განვითარება საქართველოსა და ამიერკავკასიაში, თბ., 1941; მისივე, საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 1—5, თბ., 1949—65; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5—6, თბ., 1970—72; ტყეშელაშვილი ე., ნარკვევები საქართველოს მრეწველობის ისტორიიდან (1864 — 1920), თბ., 1958; ხოშტარია ე., მრეწველობის განვითარება და მუშათა კლასის ჩამოყალიბება XIX საუკუნის საქართველოში, თბ., 1966; Бакрадзе Г. К., Возникновение и развитие капиталистической промышленности в Грузии в XIX в., Тб., 1958; Берлин П. А., Русская буржуазия в старое и новое время, М., 1922; Волков М. Я., Формирование городской буржуазии в России XVII—XVIII вв., кн.: Города феодальной России, М., 1966; Гугушвили П. В., Развитие промышленности в Грузии и Закавказье в XIX — XX вв., т. 1, Тб., 1957; მისივე, Развитие сельского хозяйства в Грузии и Закавказье в XIX—XX вв., т. 1, Тб., 1968; Лященко П. И., История народного хозяйства в СССР, т. 2, М., 1956.

*პ. გუგუშვილი. ა. ბენდიანიშვილი.*

**ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუცია,** იხ. სტ. *ბურჟუაზიული რევოლუცია.*

**ბურჟუაზიული რევოლუცია,** სოც. რევოლუცია, რ-ის ძირითადი ამოცანაა ფეოდ. წყობილების დამხობა, ბურჟ. ხელისუფლების დამყარება და ბურჟ. სახელმწიფოს შექმნა.

ყველა ქვეყანაში ბ. რ-ის საერთო მიზეზია კონფლიქტი ფეოდ. წყობილების წიაღში განვითარებულ ახ. საწარმოო ძალებსა და ძვ. ფეოდ. წარმოებით ურთიერთობათა შორის, ხოლო ისტ. ვითარების თავისებურება და რევ. გამომწვევი ობიექტური მიზეზები განაპირობებს მის ხასიათს, მიმართულებასა და ამოცანებს. ბ. რ-ის მთავარი ამოცანა უმეტეს შემთხვევაში აგრ. საკითხის გადაწყვეტა (მაგ., საფრ. დიდი რევოლუცია, რუს. 1905—07 რევოლუცია), ზოგ შემთხვევაში — ეროვნ. დამოუკიდებლობის მოპოვება (მაგ., ნიდერ. რევოლუცია XVI ს., ამერ. რევოლუცია XVIII ს.) ან ქვეყნის ეროვნ. გაერთიანება (რევოლუციები გერმანიასა და იტალიაში XIX ს.) და სხვ.

ადრეული და XIX ს. ზოგიერთი ბ. რ-ის მამოძრავებელი ძალები იყვნენ ბურჟუაზია (ჰეგემონი) და ჩაგრული გლეხობა, ხელოსნები და ჩამოყალიბების პროცესში მყოფი მუშათა კლასი. ბურჟუაზია (იმ დროის რევ. როლს თამაშობდა) იბრძოდა ფეოდ. საკუთრების წინააღმდეგ, ამასთანავე ამკვიდრებდა კაპიტალ. წარმოების წესს, საფუძველს უყრიდა მშრომელთა ექსპლუატაციის ახ. ფორმებს.

კაპიტალიზმის განვითარებისა და პროლეტარიატის, როგორც კლასის, ჩამოყალიბების პროცესში ბურჟუაზია სულ უფრო კარგავდა თავის რევოლუციურობას, ხოლო როცა დღის წესრიგში დადგა მუშათა კლასის კლასობრივი ინტერესების დაცვა, იგი საბოლოოდ გადაიქცა კონტრრევ. ძალად. არსებითად ამან განაპირობა XIX ს. შუა წლების რევოლუციათა მარცხი ევროპაში. ვ. ი. ლენინი კ. მარქსის კვალდაკვალ აღნიშნავდა: „...ბურჟუაზიის მისწრაფება — დაამთავროს ბურჟუაზიული რევოლუცია შუა გზაზე, დაამთავროს ნახევრად მოპოვებული თავისუფლებით, ძველ ხელისუფლებასა და მემამულეებთან გარიგებით. ეს მისწრაფება ბურჟუაზიის კლასობრივ ინტერესებს ემყარება“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 12, გვ. 406).

იმპერიალიზმის ეპოქაში, კლასობრივი ბრძოლის გაძლიერებასთან დაკავშირებით, პროლეტარიატის შიშით, ბურჟუაზია აშკარად კონტრრევოლუციური ხდება, აღარ არის რევ. მამოძრავებელი ძალა, მაგრამ ძველებურად მიისწრაფვის ჰეგემონიისაკენ, ცდილობს რეფორმების გზით წაიყვანოს რევოლუცია, ცალკეული რეფორმების განხორციელებით განამტკიცოს თავისი კლასის დიქტატურა. მაგრამ ამ დროისათვის პროლეტარიატს, რ-იც უკვე მრავალრიცხოვანია და ჰყავს დამოუკიდებელი პოლიტ. პარტია შეუძლია გახდეს რევ. ჰეგემონი.

კოლონ. და დამოკიდებული ქვეყნების ეროვნ. ბურჟუაზიას იმპერიალიზმის ეპოქაშიც შეუძლია ითამაშოს პროგრესული, რევ. როლი, მეტადრე მაშინ, როცა მიმდინარეობს ბრძოლა უცხოელი იმპერიალისტების წინააღმდეგ (თუმცა ამ დროსაც ჭეშმარიტ რევ. ძალას წარმოადგენს მშრომელთა ერთიანი ეროვნ. ფრონტი). ბ. რ-ის საბოლოო ხასიათი, სახე დამოკიდებულია მასში მასების აქტ. მონაწილეობაზე, მუშათა კლასის ორგანიზებულობაზე და იდეურ-პოლიტ. მომზადებაზე. თუ მუშათა კლასი ვერ ჩაუდგა მას სათავეში, მოსალოდნელია სანახევრო, კომპრომისული რევოლუცია (ასე მოხდა ოსმალეთში 1908 და პორტუგალიაში 1910).

სახალხო, ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციაში აქტ. მონაწილეობას იღებენ ხალხთა მასები, „ქვედა ფენები“ და ეს განსაზღვრავს მის ხასიათსაც და მიმართულებასაც. არსე-

ბითად ამგვარი იყო რუსეთის 1905—07 რევოლუცია და 1917 თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუცია.

ბ. რ-ებში ბრძოლის სხვადასხვა ფორმებსა და მეთოდებს იყენებენ. მაგ., ლიბერ. ბურჟუაზია საპარლამენტო და იდეოლოგიური ბრძოლით იფარგლება, ოფიცრობა — სამხ. შეთქმულებებით, გლეხობა — ანტიფეოდ. აჯანყებებით. პროლეტარიატი მიმართავს გაფიცვებს, დემონსტრაციებს, საბარიკადო ბრძოლას, შეიარაღებულ აჯანყებას, იგი ერთ საერთო ნაკადად აკავშირებს რევ. მამოძრავებელ ძალებს და ბრძოლის სხვადასხვა ფორმას იყენებს ისტ. ვითარებისა და სიტუაციის შესაბამისად.

მაგრამ ბრძოლის ფორმებს არა მარტო რევოლუციონერთა მისწრაფება განსაზღვრავს, არამედ მმართველი კლასების მოქმედებაც (ჩვეულებრივ ისინი პირველები იყენებენ ძალას, აჩაღებენ სამოქალაქო ომს).

ყოველი რევ. მთავარი საკითხია ხელისუფლების საკითხი. ბ. რ., ჩვეულებრივ, უზრუნველყოფს ძალაუფლების ბურჟუაზიის ხელში გადასვლას, ხოლო ბურჟ.-დემოკრ. რევოლუცია, სადაც ჰეგემონი პროლეტარიატია, შეიძლება დამთავრდეს პროლეტარიატისა და გლეხობის რევ.-დემოკრ. დიქტატურის დამყარებით. ამა თუ იმ ბ. რ-ის შედეგებისა და ისტ. მნიშვნელობის შეფასებისას მხედველობაში უნდა მივიღოთ ის გარემოება, რომ მტკიცე, მყარი ხასიათი აქვს ამ რევოლუციების არა იმდენად პოლიტიკურ, რამდენადაც სოც.-ეკონ. მონაპოვარს.

კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა წამოაყენეს განუწყვეტელი (პერმანენტული) რევ. იდეა, რ-ის საფუძველზე ვ. ი. ლენინმა შექმნა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის სოციალ. რევოლუციაში გადაზრდის თეორია. ეს თეორ. დასკვნა სავსებით დაადასტურა 1917 (რუსეთში თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციისა) და II მსოფლიო ომის შემდეგ ანტიფაშისტური, ანტიიმპერიალ., დემოკრ. რევოლუციების გადაზრდამ სოციალ. რევოლუციებში.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., თვრამეტი ბრიუმერი ლუი ბონაპარტისა, მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები ორ ტომად, ტ. 1, თბ., 1963; მ ი ს ი ვ ე, კლასთა ბრძოლა საფრანგეთში 1848 წლიდან 1850 წლამდე, იქვე; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მოხსენება 1905 წლის რევოლუციის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 23; მ ი ს ი ვ ე, მოხსენება რსდმპ გამაერთიანებელი ყრილობის შესახებ, იქვე, ტ. 10; მ ი ს ი ვ ე, მოხსენებები და გამოსვლები. [რკპ(ბ) მეშვიდე ყრილობა. 1918 წ. 6—8 მარტი], იქვე, ტ. 27; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარიატის ამოცანები ამ რევოლუციაში, იქვე, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარული რევოლუცია და რენეგატი კაუცკი, იქვე, ტ. 28; მ ი ს ი ვ ე, სახელმწიფო და რევოლუცია, იქვე, ტ. 25; მ ი ს ი ვ ე, სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში, იქვე, ტ. 9; სკკპ პროგრამა, თბ., 1971.

**ბურსა,** მდინარე კახეთში (ყვარლის რ-ნში), ალაზნის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 27 *კმ*. სათავე აქვს მთა დიდი გორის კალთაზე. ვაკეზე გამოდის ქ. ყვარელთან. საზრდოობს წვიმის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლებით. საშ. წლ. ხარჯი 1,4 $მ^3$/*წმ*.

**ბურსა** (Bursa), პ რ უ ს ა, ქალაქი ჩრდ.-დას. თურქეთში, ულუდაღის ქედის ძირას. ბურსის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 276 ათ. მცხ. (1973). საავტ. გზების კვანძი. ვაჭრობენ აბრეშუმით, მერინოსის მატყლით და მარცვლეულით. აბრეშუმის, შალის, ხის დასამუშ., საკონსერვო (ბოსტნეულისა და ხილის) მრეწველობა, სამშენებლო მასალის წარმოება. ბ-ის მახლობლად მინერ. წყაროებია.

ბ. დააარსა ძვ. წ. II ს. დასაწყისში ბითინიის მეფე პრუსია II-მ და პრუსა უწოდა. შედიოდა ჯერ რომის, შემდეგ ბიზანტ. იმპერიაში. ათი წლის ალყის შემდეგ, 1326, აიღეს ოსმალო-თურქებმა და თავიანთი სახელმწიფოს დედაქალაქად აქციეს. დედაქალაქის ედირნეში 1365 (სხვა ცნობებით 1402), ხოლო 1453-იდან სტამბოლში გადატანის შემდეგაც ბ. ოსმ. ერთ-ერთ მნიშვნელოვან ქალაქად დარჩა.

თანამედროვე ქალაქის რეგულ. დაგეგმარება XIX ს. II ნახევარში ჩამოყალიბდა. მან მოიცვა ქალაქის ძვ. ცენტრიც, სადაც ქვის ორსართულიანი სახლები, ბაღები, პარკები და ძვ. ხუროთმოძღვრული ძეგლები იყო. ბ-ში შემორჩენილია თურქ-ოსმალთა ხუროთმოძღვრების უმნიშვნელოვანესი ნიმუშები, რ-თაგანაც აღსანიშნავია მეჩეთები: ორჰანი (1304—1417), ულუ-ჯამი (დიდი მეჩეთი, 1396—1400), მურად II-ის (1424—27) და იეშილ-ჯამი (მწვანე მეჩეთი, 1424), იეშილ-თურბე, მავზოლეუმი (1420—21) და ჰოსპიტალი (1394).

**ბურსაჭილი,** ბ უ რ ს ა ჭ ი ლ ი, უღელტეხილი, იხ. *გუდამაყრის უღელტეხილი*.

**ბურსაჭირი,** ჩანჩქერი მდ. ბურსაჭირის (გუდამაყრის არაგვის ერთ-ერთი მდგენელი სათავე) შუა დინებაში. ზ. დ. 2170 *მ*, სოფ. ბურსაჭირიდან ჩრდ.-აღმ-ით 3 *კმ*. ფლატეს (საჩქეფს) წარმოშობს ქვიშაქვების შრეების მძლავრი წყება ზედა ლიასის თიხაფიქლებში. ჩანჩქერის საერთო სიმაღლე 20 *მ* აღწევს. გადმოდინება ორ საფეხურად. ზედა — პატარა საფეხურის სიმაღლე 3—4 *მ*. ქვედა — დიდი საფეხურისა — 16—17 *მ*.
*მ. ხარატიშვილი.*

**ბურსაჭირი** (ყოფ. მ ა ც ხ უ ბ ა ნ ი), სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), კავკასიონის სამხრ. კალთაზე, გუდამაყრის უღელტეხილის ძირას, მდ. ბურსაჭირის (გუდამაყრის არაგვის ერთ-ერთი მდგენელი სათავე) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1920 *მ*, დუშეთიდან 60 *კმ*, გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ჩოხში (3 *კმ*).

**ბურსიტი** (ლათ. bursa — ჩანთა), სახსრის ლორწოვანი აბგის ანთება, რ-საც იწვევს ტრავმა, ხშირი მექან. გაღიზიანება, ინფექცია და დიათეზი. მ წ ვ ა ვ ე ბ-ის დროს ლორწოვანი აბგის მიდამო შესივებული, შეშუპებული და მტკივნეულია. აბგაში სეროზული ან ჩირქოვანი ექსუდატი, იშვიათად კი სისხლი (ტრავმული ბ-ის დროს) გროვდება. ქ რ ო ნ ი კ უ ლ ი ბ. ხშირად დაკავშირებულია პროფესიასთან (მაგ., იდაყვის სახსრის ბ. მეშახტეებში და სხვ.). ქრონ. ბ-ის დროს ლორწოვანი აბგის კედელი სქელდება, აბგაში ჭარბად გროვდება სითხე. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: სახსრის მოსვენება, თბური პროცედურები, ულტრამაღალი სიხშირის დენით მკურნალობა, ზოგჯერ ქირურგ. ჩარევა. ისეთი სამუშაოს შესრულებისას, რ-იც სახსრის დაზიანებას იწვევს, საჭიროა დამცველი ნახვევის ხმარება.

ბ. ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი. ბ-ით ავადდება უმთავრესად ცხენი და მსხვ. რქ. საქონელი. დაავადების მიზეზია ხანგრძლივი მექან. გაღიზიანება (მაგარ იატაკზე წოლა, ცუდად მორგებული აკაზმულობა და სხვ.), ტრავმა, ზოგიერთი ინფექციური და ინვაზიური დაავადება (*ბრუცელოზი, ონქოცერკოზი* და სხვ.). ანთების არე მტკივნეული და შესივებულია; ჩირქოვანი ბ-ის დროს მატულობს სხეულის ტემპ-რა; კიდურების ბ-ის დროს ცხოველი კოჭლობს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: დაავადების პირველ დღეებში (არაჩირქოვანი ბ-ის დროს) ცივი საფენი, მჭიდრო სახვევი, შემდგომ თბილი კომპრესი, გამწოვი მალამო. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ცხოველის ექსპლუატაციისა და შენახვის ჰიგიენის წესების დაცვა.

**ბურტასები,** ტომობრივი გაერთიანება, რ-საც V—XI სს-ში მდ. ვოლგის ორთავე ნაპირი ეჭირა (დაახლ. ახლანდ. სიზრანიდან ვოლგოგრადამდე). პირველად იხსენიებიან X ს. არაბ ავტორებთან, რუს. ლიტ. ძეგლებში — XIII ს-ში. მისდევდნენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, ნადირობას. ბ-ის ეთნ. შემადგენლობა დღემდე დაუდგენელია. VII ს-ში 10 ათასამდე მხედარი გამოჰყავდათ და თავს ესხმოდნენ ვოლგაკამის ბულგარებსა და პაჭანიკებს. VII ს. ბოლოდან ხაზართა სახაკანოს ემორჩილებოდნენ, X ს-ში — რუსებს. ყივჩაყთა ჩამოსახლების (XI ს.) შედეგად თანდათანობით დაკარგეს თავიანთი ეთნ. სახე. ვარაუდობენ, რომ ბ-ის კულტურამ გარკვეული გავლენა იქონია მიშართა და მორდველთა კულტ. ჩამოყალიბებაზე.

**ბურტყლა ბუგრი** (Eriosoma lanigerum), მწერი ბუგრების ოჯახისა. ვაშლის საშიში მავნებელი. გავრცელებულია ჩრდ. და სამხრ. ამერიკაში, სამხრ. აფრიკაში, ევროპაში, ახალი ზელანდიისა და ტასმანიის კუნძულებზე. ევროპაში შემოყვანილია ამერიკიდან. სსრკ-ში გვხვდება სამხრ. რ-ნებში. საქართველოში ყველგანაა გავრცელებული, განსაკუთრებით დაბლობ რ-ნებში. ევროპული ბ. ბ. გაუნაყოფიერებლად მრავლდება და ზაფხულში იძლევა 19-მდე თაობას. იზამთრებს ვაშლის ღეროებსა და ფესვებზე. ბ. ბ-ის კოლონიები გამოყოფენ თეთრ ცვილისებრ ძაფს. იკვებებიან ღეროების, ტოტებისა და ფესვების წვენით, რის გამოც მცენარეს უჩნდება ბზარები და კოჟრები. ფერხდება ხის ზრდა, იკლებს მოსავლიანობა. ბ. ბ. განსაკუთრებით აზიანებს ნათესარს, ზოგჯერ უმნიშვნელოდ — მსხალსაც. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: მკაცრი კარანტინი, ნერგის გაუსნებოვნება, დაზიანებულ ბაღებში *აფელინუსის* გაშვება, ხეებზე ინსექტიციდების შესხურება, ფესვის ამონაყრის მოცილება და სხვ.







ბურტყლა ბუგრი: 1. უფრთო ბუგრი (უბურტყლო); 2. (ბურტყლიანი). უფრთო ბუგრი-

**ბურუ** (Buru), კუნძული მალაის არქიპელაგში, მოლუკის კ-ების ჯგუფში, ინდონეზიაში. ფართ. 8800 $კმ^2$. მოსახლ. დაახლ. 30 ათ. კაცი (1957). ზედაპირი მთიანია, სიმაღლე 2429 *მ*-მდე. აგებულია უმთავრესად კაინოზოური დანალექი ქანებით. იზრდება ნოტიო ტროპ. მარადმწვანე ტყეები. გააქვთ ძვირფასი მერქანი, კოპრი, სანელებლები. მთავარი ქალაქია ნამლეა.

**ბურუნდი** (Burundi), ბ უ რ უ ნ დ ი ს რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (République du Burundi), სახელმწიფო ცენტრ. აფრიკაში (1962-მდე გაეროს სამეურვეო ტერიტ. რუანდა-ურუნდის ნაწილი, რ-იც ექვემდებარებოდა ბელგ. მმართველობას). ფართ. 27,8 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 3,5 მლნ. კაცზე მეტი (1974). დედაქალაქი — ბუჟუმბურა. ოფიც. ენები — კირუნდი და ფრანგული. ეროვნ. დღესასწაულებია — 1 ივლ. — დამოუკიდებლობის დღე (1962) და 28 ნოემბ. — რესპ. გამოცხადების დღე (1966). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია ბ-ს ფრანკი. 100 ბურუნდული ფრანკი=1,75 დოლარს. ადმინისტრაციულად ბ. იყოფა 8 პროვინციად.

ბ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1974 კონსტიტუცია. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-ის უფლებამოსილების ვადაა 7 წელი. მასვე ეკუთვნის საკანონმდებლო ხელისუფ-



ლება. პრეზიდენტისა და მთავრობის მეთაურის პოსტებს ავტომატურად იკავებს მმართველი პარტიის გენ. მდივანი. პრეზიდენტს სახელმწიფოს მეთაურის ფუნქციის შესრულებაში ეხმარება რესპ. უზენაესი საბჭო (შეიქმნა 1971).

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

**ბუნება.** ბ-ს ტერიტ. დიდი ნაწილი უჭირავს ზეგანს (საშ. სიმაღლე 1500—2000 *მ*), რ-იც აგებულია უმთავრესად კამბრიულისწინა კრისტ. და მეტამორფული ქანებით. ზეგნის დას. ნაწილს ქედის სახე აქვს (მდ-ების კონგოსა და ნილოსის აუზების წყალგამყოფი), დანარჩენი ნაწილი აღმ-კენ საფეხურებად ეშვება. ბ-ს უკიდურეს დას. ნაწილში მდებარეობს იმბოს ალუვიური ვაკე (800—1000 *მ*). ბ-ს ჰავა სუბეკვატორულია, დაბლობ რ-ნებში — ცხელი (საშ. თვიური ტემპ-რები ბუჟუმბურაში 23—25°C), 1500 *მ*-ზე მაღლა — ზომიერად თბილი (15—20°C). ნალექები წელიწადში 800—1000 *მმ*-იდან (ცენტრ. აფრ. გრაბენში) 1400—1600 *მმ*-მდე (კონგო—ნილოსის წყალგამყოფზე). ბ-ს ტერიტ. დიდი ნაწილი ეკუთვნის ნილოსის აუზს (მთავარი მდ-ებია რუვუვუ და აკანიარუ), უკიდურესი დას. და სამხრ.-აღმ. — მდ. კონგოს აუზს (მალაგარასი და რუზიზი). გაბატონებულია მთის წითელი ჰუმუსიან-ფერალიტური ნიადაგი; რუზიზის ხეობაში—შავი ტროპ. ნიადაგი. ფოთოლმცვივანი მარადმწვანე ტროპ. ტყე შეცვლილია მეორეული სავანითა და კულტ. მცენარეულობით. ცხოველებიდან შემორჩენილია სპილო, კამეჩი, ანტილოპა, ბეჰემოთი, სხვადასხვა სახეობის მაიმუნი; მრავალრიცხოვანი ჩიტი, ქვეწარმავალი.



ბურუნდუკი.

**მოსახლეობა.** ბ-ს ძირითადი მოსახლეობაა ბარუნდი (დაახლ. 3,5 მლნ. კაცი, 1974, შეფასება). ცხოვრობენ აგრეთვე პიგმეების ტომები, აზიიდან გადმოსახლებულნი — ძირითადად ინდოელები. ყველაზე გავრცელებული ენა კირუნდი. მოსახლ. 60%-ზე მეტი ქრისტიანია, 7 ათ. კაცამდე — მუსლიმანი, დანარჩენი სხვადასხვა ადგილ. ტრად. რწმენას ინარჩუნებს.

მოსახლ. ძირითადი ნაწილი გლეხობაა, მისდევენ კავიან მიწათმოქმედებას და საძოვრულ მეცხოველეობას. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 90% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში. ბ. აფრ. ერთ-ერთი ყველაზე მჭიდროდ დასახლ. ქვეყანაა (125 კაცი 1 *კმ²*-ზე, 1974). მნიშვნელოვანი ქ-ებია: ბუჟუმბურა (90 ათ. მცხ., 1974), გიტეგა, ბურური, მურამვია, ნგოზი, მუიინგა, ბუბანზა.

**ისტორიული ცნობა.** ბ-ს ძვ. და შუა საუკ. ისტორია ნაკლებად არის შესწავლილი. ანტ. წყაროებით ქვეყნის აბორიგენები პიგმეები იყვნენ. მოგვიანებით ბ-ს ტერიტორიაზე დასახლდნენ ბანტუს ხალხები. XV—XVI სს. ბ. დაიპყრო ჩრდ-იდან მოსულმა ეთიოპოიდურმა ტომმა. XVIII ს-ში შეიქმნა ბ-ს დამოუკიდებელი ფეოდ. სამეფო. მისი პირველი ცნობილი მეფე (მვამი) იყო ნტარე I (მართავდა 1720—60). მან გააერთიანა აქ არსებული ცალკეული სახელმწიფოები და შექმნა ერთიანი სამეფო. ბ. გაძლიერდა ნტარე II-ის (მართავდა 1825—52) დროს, რ-მაც დამპყრობლური ომებით ქვეყნის ტერიტ. თითქმის დღევანდელ საზღვრამდე გაზარდა. XIX ს. II ნახ და XX ს. დამდეგს ბ-ში შინაომები გაჩაღდა. ევრ. კოლონიზატორები ცდილობდნენ ამით ესარგებლათ. 1899 ქ. უსუმბურაში (ბუჟუმბურა) დაარსდა გერმ. სამხ. პოსტი, 1903 ბ. შევიდა გერმანიის აღმოსავლეთი აფრიკის შემადგენლობაში. I მსოფლიო ომში (1914—18) გერმ. დამარცხების შემდეგ ბ. გახდა ბელგ. სამანდატო ტერიტ. რუანდა-ურუნდის შემადგენელი ნაწილი (ურუნდი — ბ-ს სახელწ. სუაჰილის ენაზე, მიღებულია კოლონ. ბატონობის დროს). 1946 დეკ. გაერომ რუანდა-ურუნდი ბელგ. სამეურვეო ტერიტორიად გამოაცხადა. იგი გაერთიანებული იყო ბელგ. კონგოსთან ადმ. კავშირში, მაგრამ ცალკე ვიცე-საგუბერნატოროს ქმნიდა. საკანონმდებლო და აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებდნენ ბელგ. მეფე და პარლამენტი. ფაქტობრივად ქვეყანას მართავდა ვიცე-გუბერნატორი (1959-იდან — გენ.-რეზიდენტი). კოლონიალიზმის პერიოდში რუანდა-ურუნდის მოსახლეობას დაეკისრა მძიმე ბეგარა (მუშახელის იძულებითი შეგროვება კატანგის მაღაროებში სამუშაოდ და სხვ.). 50-იანი წწ. ბოლოდან გაძლიერდა განმათ. მოძრაობა. შეიქმნა ბევრი პოლიტ. პარტია; მ. შ. დიდი გავლენით სარგებლობდა 1959 დაარსებული ბ-ს ერთობისა და ეროვნ. პროგრესის პარტია (დამაარსებელი ლუი რვაგასორე), რ-იც მოითხოვდა კოლონ. რეჟიმის მოსპობას და ბელგ. ჯარების გაყვანას, და ქრისტ.-დემოკრ. პარტია (მოითხოვდა ბ-თვის თვითმმართველობის უფლების მინიჭებას მეურვეობის რეჟიმის ფარგლებში). 1960 კომუნალურ არჩევნებში გაიმარჯვა ქრისტ.-დემოკრ. პარტიამ (არსებობდა 1962-მდე). 1961 იანვ. ამ პარტიის ლიდერებმა შექმნეს დროებითი მთავრობა, მაგრამ 1961 წ. 18 სექტ. საკანონმდებლო კრების არჩევნების შედეგად ხელისუფლება გადავიდა ერთობისა და ეროვნ. პროგრესის პარტიის ხელში (თავ-რე ლუი რვაგასორე, 1961 წ. 13 ოქტ. მოკლეს უცხოეთის აგენტებმა). 1962 წ. 27 ივნ. გაეროს სპეც. სესიამ მიიღო გადაწყვეტილება 1962 წ. 1 ივლ-იდან ბელგ. მეურვეობის ლიკვიდაციის შესახებ რუანდა-ურუნდიზე, რ-ის ტერიტორიაზე იმავე დღეს შეიქმნა ორი დამოუკიდებელი სახელმწიფო. რუანდის რესპ. და ბ-ს სამეფო. 1962 წ. 26 ივლ. ბ. მიიღეს გაეროში. ბ-ს დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ გაჩაღდა შიდაპოლიტ. ბრძოლა, რ-ის შედეგად მონარქია მოისპო და დამყარდა რესპ. წყობილება. 1966 წ. 28 ნოემბ. ბ. გამოცხადდა რესპუბლიკად; პირველი პრეზიდენტი და მთავრობის ხელმძღვანელი გახდა პოლკ. მიშელ მიჩომბერო. 1962 დამყარდა დიპლ. ურთიერთობა ბ-სა და სსრკ-ს შორის, ხოლო 1964 ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას კულტ. და მეცნ. თანამშრომლობის შესახებ.

ბ-ს მმართველი პარტიაა ერთობისა და ეროვნული პროგრესის პარტია, დაარსდა 1959.

**ეკონომიკა.** ბ. ეკონომიკურად სუსტად განვითარებული აგრ. ქვეყანაა. მთლიანი ეროვნ. პროდუქტის უმთავრეს ნაწილს იძლევა სოფ. მეურნეობა; მრეწველობას, რ-მაც მხოლოდ 1970-იან წლებში დაიწყო განვითარება, კონტროლს უწევს უცხოეთის, უმთავრესად ბელგ. კაპიტალი.

სოფ. მეურნეობაში ჭარბობს წვრილი და უწვრილესი გლეხური მეურნეობები, რ-თა ნაწილი გაერთიანებულია საწარმოო კოოპერატივებში. მთავარი კულტურაა ყავა (26 ათ. *ტ*, 1974), სწრაფად ვითარდება ბამბის წარმოება (5,5 ათ. *ტ*, 1974). მოჰყავთ არაქისი, მანიოკი, ბატატი, ბრინჯი, ლობიო, სიმინდი, თამბაქო და სხვ. თევზჭერა წარმოებს ტანგანიიკაზე (10—15 ათ. *ტ* თევზი წელიწადში).

ბ-ს მინერ. რესურსები თითქმის შეუსწავლელია. მცირე რაოდენობით მოიპოვებენ კალისა და ტანტალ-ნიობიუმის მადანს და ოქროს. ჰიდროენერგორესურსები თითქმის გამოუყენებელია. ელექტროენერგიის დიდ ნაწილს ბ. ზაირის რესპუბლიკიდან იღებს. მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. ძირითადად არის სას.-სამ. ნედლეულის გადასამუშ. წვრილი საწარმოები (ყავისა და ბამბის საწმენდი, ზეთსახდელი, საპნის და სხვ.), ცემენტის, აგურის, ხე-ტყის სახერხი ქ-ნები, საფეიქრო, ფეხსაცმლის ფ-კები. მთავარი სამრეწვ. ცენტრია ბუჟუმბურა. შემორჩენილია ტრად. ხელოსნობა.

ბ-ში რკინიგზა არ არის. საავტ. გზების საერთო სიგრძეა 7 ათ. *კმ*. ნაოსნობა — ტანგანიიკის ტბაზე. მთავარი ნავსადგურია ბუჟუმბურა. აეროპორტებია ბუჟუმბურასა (საერთაშ. მნიშვნელობის) და გიტეგაში.

1973 ექსპორტმა შეადგინა 2379,9 მლნ. ბურუნდული ფრანკი, იმპორტმა — 2495,1 მლნ.; გააქვთ ყავა „არაბიკა" (ექსპორტის მთელი ღირებულების დაახლ. 4/5), ბამბა, ტყავ-ნედლეული, კალისა და სხვა ლითონების კონცენტრატები. შეაქვთ საფეიქრო ნაწარმი, სურსათი, სატრანსპ. საშუალებები, ნავთობპროდუქტები. ვაჭრობაში მთავარი პარტნიორებია აშშ, ბელგია — ნიდერ. ეკონ. კავშირი, გფრ, იაპონია.

**განათლება.** ბ-ში რესპ. დამყარების შემდეგ ყველა მოქალაქეს მიენიჭა უფასო დაწყ. და საშ. განათლების უფლება.

ბ-ს განათლების სისტემაში შედის საბავშვო ბაღები, 6-წლიანი დაწყ. სკოლები, 6-წლიანი საშ. სკოლები, დაწყ. სკოლის ბაზაზე მომუშავე პროფ.-ტექ. სკოლები, 7-წლიანი საშ. პედ. სკოლები, 4-წლიანი პედ. სასწავლებლები. 1973/74 სასწ. წელს დაწყ. სკოლაში სწავლობდა 200 ათ-მდე მოსწავლე, საშ. სკოლაში — 7 ათ., პროფ.-ტექ. სკოლებში — 2 ათასზე მეტი მოსწავლე, პედ. სკოლებსა და სასწავლებლებში — 2,3 ათასზე მეტი. საშ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს ქ. ბუჟუმბურის უმაღლესი პედ. სკოლა. 1960 ბუჟუმბურაში გაიხსნა საუნივერსიტეტო ცენტრი, რ-იც 1964 გადაკეთდა უნ-ტად (ფაკ-ტები: საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა, ფილოს. და ფილოლ., ეკონ. და საზ. მეცნიერებათა). 1973/74 სასწ. წ. სწავლობდა 350-მდე სტუდენტი.

ბ-ში გამოდის მთავრობის რამდენიმე გაზეთი ფრანგ. და კირუნდი ენებზე. რადიოგადაცემები წარმოებს 1961-იდან კირუნდი, ფრანგ და სუაჰილი ენებზე.

**ხალხური ხელოვნება.** ბურუნდელი ხელოსნები წნავენ ჩალის ჭილოფებს, ნაირნაირი ფორმის კალათებსა და საოჯახო ნივთებს, რ-ებიც შემკულია თეთრი, შავი და წითელი გეომ. (ზუბისებრი, ტეხილი) ორნამენტით. ასეთივე ორნამენტი (ამოკვეთილი, ამომწვარი, სალებავით დახატული) ამშვენებს ხის ნაკეთობებსაც (ჭურჭელი, ფარები, კაპარჭები).

*ლიტ.*: Карпушина В., Бурунди, М., 1965; Новейшая история Африки, 2 изд., М., 1968, с. 451—463; Deux ans de la République Burundi, Bujumbura, 1968.



ბურუნდი ბაზარი გიტეგა-ში.

**ბურუნდუკი** (Eutamias sibiricus), ძუძუმწოვარი ცხოველი ციყვისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძეა 17 *სმ*, კუდისა 12 *სმ*. ბინადრობს აზიისა და ჩრდ.-აღმ. ევრ. ტყეებში. იკვებება წიწვოვანი და ფოთლოვანი მცენარეების თესლით, სოკოებით და სხვ. აზიანებს მარცვლეულის ნათესებსა და ბოსტნეულს. ბ. ზამთარში ძილქუშს ემლევა. რეწვის ობიექტია (იყენებენ ბეწვს).

**ბურუშხანდა,** ფურუსხანდა, ბურუშხათუმი, უძველესი ქალაქ-სახელმწიფო მცირე აზიაში, ანატოლიაში (ზუსტი ადგილმდებარეობა უცნობია), ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში მცირე აზიის ცენტრ. რ-ნის ცალკეულ ქალაქ-სახელმწიფოთა შორის დაწინაურებულ ქვეყნად ითვლებოდა. ბ. ძველთაგანვე იყო ჩაბმული, ანატოლიაში უცხოელების (დას. და აღმ. სემიტების, მ. შ. ასურელების) მიერ გაჩაღებულ ვაჭრობაში. აქ მდებარეობდა სავაჭრო ორგანიზაცია (კოლონია — კარუმ), რ-საც საქალაქო თემის ტიპის ავტ. მმართველობის უფლება ჰქონდა. ძვ. წ. XVIII ს-ში ბ. და-

სუსტდა და *ანითას* მორჩილი გახდა; ძვ. წ. 1700–1200 წლებში ბ-მ დაკარგა თავისი პოლიტ. და ეკონ. მნიშვნელობა და ხეთების სამეფოს შემადგენლობაში შევიდა. ვარაუდობენ, რომ მოგვიანო ხანის ხეთურ იეროგლიფურ წარწერებში (ძვ. წ. I ათასწლ.) ბ-ს სახელწ. პარ-ცუ-თა-ს (პარ-ზუ-თა-ს) ფორმით შემორჩა.

*ლიტ*.: გიორგაძე გ., სავაჭრო-კულტურული ურთიერთობანი კაპადოკიასა და მეზობელ ქვეყნებს შორის ძვ. წ. II ათასწლეულის დასაწყისში, «კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული», 1962, [ტ.] 2; Garelli P., Les Assyriens en Cappadoce, P., 1963.

*გ. გიორგაძე.*

**ბურღვა,** ცილინდრული ფორმის სიღრუის (ჭაბურღილი, შპური და სხვ.) შექმნის პროცესი დედამიწის ქერქში (ზოგჯერ ხელოვნურ ნაგებობებში). ბ-ის მიზანია სასარგებლო წიაღისეულის ძიება, თხევადი და აიროვანი წიაღისეულის მოპოვება, აფეთქებითი სამუშაოების ჩატარება, ქანების თვისებათა კვლევა და მათი ხელოვნური გამყარება, საბადოების გაუწყლოება და სხვ. ბ. უმეტეს შემთხვევაში ქანის მექან. ნგრევით ხორციელდება. არსებობს ბ-ის არამექან. ხერხებიც (*თერმული ბურღვა, ჰიდრავლიკური ბურღვა, აფეთქებითი ბურღვა* და სხვ.), რ-ებიც ჯერჯერობით ნაკლებადაა გავრცელებული. იმის მიხედვით, თუ როგორია საბურღი ინსტრუმენტის ქანზე მოქმედების ხასიათი, მექან. ბ-ის ხერხი შეიძლება იყოს დარტყმითი (იხ. *დარტყმითი ბურღვა*), ბრუნვითი და ბრუნვა-დარტყმითი. მონგრეული ქანი გამოაქვთ შეკუმშული ჰაერის, დაწნეული წყლის ან თიხის ხსნარის ცირკულაციის მეშვეობით, ანდა საბურღი ინსტრუმენტის ბრუნვით. ნავთობისა და აირის საბადოების ძიებისას გაჰყავთ ღრმა (რამდენიმე *კმ* სიღრმის) ჭაბურღილები, მყარი სასარგებლო წიაღისეულის ძიების დროს კი — უფრო ნაკლები სიღრმისა (რამდენიმე ასეულ *მ*-მდე). აფეთქებითი სამუშაოების ჩასატარებლად განკუთვნილი ჭაბურღილებისა და შპურების სიღრმე რამდენიმე ათეული *სმ*-იდან რამდენიმე ათეულ *მ*-მდეა.

ბ-ს დიდი ხნის ისტორია აქვს. 2000 წლის წინათ ჩინეთში მარილის ხსნარის მოსაპოვებლად სატეხებითა და ბამბუკის შტანგებით ბურღავდნენ ჭაბურღილებს, რ-თა დიამეტრი 12—15 *სმ* იყო, სიღრმე კი 900 *მ*-ს აღწევდა (შტანგსა და სატეხს ჭაბურღილში ინდ. ლერწმისაგან დაგრეხილი ბაგირით უშვებდნენ). ამავე მიზნით რუსეთში პირველი ჭაბურღილები XIX ს-ში გაიყვანეს. წყლის მოსაპოვებლად პირველი ჭაბურღილი გაიყვანეს 1126 საფრანგეთში, არტუას პროვინციაში (აქედანაა სახელწ. *არტეზიული ჭა*). დიდი ქალაქების სასმელი წყლით მოსამარაგებლად XIX ს. რუსეთშიც დაიწყო ბ-ის ტექ. განვითარება.

ბ-ის ტექ. განსაკუთრებული პროგრესი განაპირობა ნავთობის მრეწვ. განვითარებამ. 1859 ამერ. დრეიკმა გაიყვანა ნავთობის პირველი ჭაბურღილი. რუსეთში ნავთობის პირველი ჭაბურღილი 1864 ანაპის მახლობლად გაიყვანეს. თავდაპირველად ბურღვისას გამწევ ძალად ცხენს იყენებდნენ. 1859 გ. რომანოვსკიმ პოდოლსკის მახლობლად ნავთის სარეწებზე პირველად გამოიყენა ორთქლის ძრავა. ბაქოს ნავთის სარეწებზე ორთქლის ძრავების გამოყენება 1873-იდან დაიწყეს, ელექტროძრავებისა კი — 1901-იდან.

ნავთობის ჭაბურღილები პირველად დარტყმითი (შტანგური, ბაგირიანი) ბ-ით გაჰყავდათ, მონგრეული ქანი გამოჰქონდათ სანგრევის გამორეცხვით, რისთვისაც დაწნეულ წყალს იყენებდნენ. 80-იან წლებში აშშ-ში (ლუიზიანას შტ) დაინერგა *როტორული ბურღვის* ხერხი. საბურღ ინსტრუმენტად ფრთიან სატეხებს იყენებდნენ, სანგრევის გამოსარეცხად კი—თიხის ხსნარს. რუსეთში როტორული ბ-ის ხერხი პირველად 1902 ქ. გროზნოში ნავთის სარეწებზე გამოიყენეს

1924 ჰილდმა (აშშ) გამოიგონა საბურღი ინსტრუმენტის მიწოდების პირველი სარეგულირებელი ავტომატი, რ-იც გამოიყენეს როტორული ბ-ის დროს. XX ს. დასაწყისში აშშ-ში შეიმუშავეს დახრილი ჭაბურღილების გაყვანის მეთოდი. XIX ს. 70-იან წლებში წამოაყენეს წინადადება სანგრევში (სატეხის ზემოთ) ძრავას დადგმის შესახებ. სანგრევის ძრავების შექმნაზე წარუმატებლად იმუშავეს მრავალი ქვეყნის გამოჩენილმა სპეციალისტებმა. მხოლოდ XX ს. დასაწყისში პოლ. ინჟ. ვოლსკიმ მიაღწია მიზანს: შექმნა სანგრევის სწრაფდარტყმითი ჰიდრავ. ძრავა (ე. წ. ვოლსკის ტარანი), რ-მაც სამრეწვ. გამოყენება პოვა. იგი თანამედროვე ჰიდროდარტყმითი ძრავების პროტოტიპად ითვლება.

1922 მ. კაპელიუშნიკოვმა, ს. ვოლოხმა და ნ. კორნევმა დააპატენტეს მსოფლიოში პირველი *ტურბინბურღი* (მრავალიარუსიანი პლანეტარული რედუქტორის მქონე ერთსაფეხურიანი ტურბინის ბაზაზე), რ-საც 1934-მდე ნავთობის ჭაბურღილების გასაყვანად იყენებდნენ. პ. შუმილოვმა, ე. თალიევმა და სხვ. 1935—39 შეიმუშავეს და დააპატენტეს მრავალსაფეხურიანი ურედუქტორო ტურბინბურღის კონსტრუქცია. ამის შედეგად სსრკ-ში ძირითადად ტურბინული ბ-ის ხერხი დაინერგა. 30-იან წლებში აშშ-ში საწარმოო პირობებში გამოცადეს *ელექტრობურღი*, რ-საც ჰქონდა რეაქტიული მომენტისადმი წინააღმდეგობის გამწევი ლუზა. 1936 კვიტნერმა და ნ. ალექსანდროვმა სსრკ-ში პირველად დაამუშავეს რედუქტორიანი ელექტრობურღის კონსტრუქცია, ხოლო 1938 ა. ოსტროვსკიმ და ნ. ალექსანდროვმა შექმნეს ელექტრობურღი, რ-ის სატეხს აბრუნებდა ჭაბურღილში ჩაშვებული ელექტროძრავა. 1951—52 ა. მინინის, ა. პოგარსკისა და კ. ჩეფრანოვის წინადადებით ბაშკირეთში ნავთობის ჭაბურღილის ბ-ისას გამოიყენეს ელექტრობურღი, რ-იც რეაქტიულ მომენტს ნიშანცვლადი ბრუნვით ახშობდა.

დახრილი ჭაბურღილი წყლის ამოსაყვანად პირველად გაიყვანა ს. ვოისლავმა 1894 ბრიანსკთან. რ. იოანესიანის, პ. შუმილოვის, ე. თალიევისა და მ. გუსმანის წინადადებით 1941 ბაქოში დახრილი ჭაბურღილი გაიყვანეს, რამაც ტურბინული *დახრილად მიმართული ბურღვის* მეთოდის დანერგვა განაპირობა. ეს მეთოდი გავრცელდა საზღვარგარეთაც. დასერილ რელიეფსა და ზღვის საბადოებზე ამ მეთოდს იყენებდნენ ჯგუფური ბ-ისას (ერთი მოედნიდან გაჰყავდათ 20-მდე დახრილი ჭაბურღილი).

1938—41 სსრკ-ში დაამუშავეს უწყვეტი, დახრილი, რეგულირებადი ტურბინული ბ-ის თეორიის საფუძვლები. ამ მეთოდს ჩვენშიც და საზღვარგარეთაც უპირატესად ისეთი დახრილი ჭაბურღილების გასაყვანად იყენებენ, რ-თა საბურღი მილების სვეტი უძრავია. 1941 ნ. ტიმოფეევმა წამოაყენა მდგრად ქანებში მრავალსანგრევიანი ბ-ის წინადადება. 1897 წყნარ ოკეანეში, კალიფორნიის სანაპიროსთან, გაბურღეს პირველი ჭაბურღილი ზღვაში. 1924—25 კასპიის ზღვის ილიჩის ყურეში ხელოვნურად შექმნილი კუნძულიდან ბრუნვითი ბ-ით გაიყვანეს ნავთობის ჭაბურღილი. 1934 ნ. ტიმოფეევმა ჯგუფური ბ-ით გაიყვანა ჭაბურღილები კასპიის ზღვაში (არტემის კუნძულზე). XX ს. 50-იან წლებში ზღვის ფსკერში ნავთობისა და აირის მოსაპოვებელი ჭაბურღილების გასაყვანად შექმნეს ესტაკადები, მცურავი საბურღი დანადგარები, სპეც. საბურღი გემები და სხვ.

თანდათან მატულობს ნავთობისა და აირის ჭაბურღილების სიღრმე და გაყვანის სიჩქარე. მაგ., 60-იან წლებში თათრეთის ასსრ-ში 1800 *მ* სიღრმის ჭაბურღილი ($d = 214$ *მმ*) საშუალოდ 12 — 14 დღეში გაჰყავდათ. სსრკ-ში ნავთობისა და აირის საექსპლუატაციო ჭაბურღილების საშ. სიღრმემ 1710 *მ*-ს მიაღწია. უდიდესი სიღრმის (7—8 *კმ*) ჭაბურღილია აშშ-ში. სსრკ-ში



ბურუნდი. ტექნიკური სკოლა ბუჟუმბურაში.

ნავთობისა და აირის ძიების მიზნით ბაქოს მახლობლად და კასპიისპირეთში (არალსორის რ-ნში) გაყვანილია 6,7 და 6,8 *კმ* სიღრმის ჭაბურღილები. საერთაშ. პროგრამის („დედამიწის ზედა მანტია") შესაბამისად მიმდინარეობს *ზეღრმა ბურღვის* სამუშაოები დედამიწის ქერქისა და ზედა მანტიის შესასწავლად. ამ პროგრამით სსრკ-ის 5 რ-ნში გათვალისწინებულია 15 *კმ* სიღრმის ჭაბურღილის გაყვანა. პირველი ასეთი ჭაბურღილის გაყვანა (*ტურბინული ბურღვის* მეთოდით) დაიწყეს 1970 ბალტიის ფარზე.

განუწყვეტლივ ვითარდება ნავთობისა და აირის ჭაბურღილების ბ-ის ტექნიკა. მიმდინარეობს მუშაობა ტურბინბურღის ისეთი კონსტრუქციის შესაქმნელად, რ-ის მეშვეობით გახანგრძლივდება ჭაბურღილში ჩაშვებული სატეხის მუშაობის დრო.

მყარი სასარგებლო წიაღისეულის საძიებო ბ-ის განვითარებას უკავშირებენ შვეიც. მესაათის გ. ლეშოს მიერ ალმასის ბურღის გამოგონებას (1862). ეს ბურღი (ალმასებით არმირებული ფოლადის ღრუ ცილინდრი) დამაგრებული იყო ლითონის ღრუტანიან შტანგზე, რ-ის მეშვეობით ჭაბურღილის სანგრევს გამოსარეცხ წყალს აწვდიდნენ. ალმასის ინსტრუმენტიანი პირველი საბურღი დანადგარი შექმნა ფრანგმა ინჟ. პერეტმა.

1871—72 რუსეთში (ბახმუტისა და სლავიანსკის მახლობლად) დაიწყეს ქვამარილის საძიებო ჭაბურღილების (სიღრმე—90 და 120 *მ*) გაყვანა. 1885 ვოისლავმა (რუსეთი) გამოიგონა დიდი დიამეტრის ჭაბურღილების გასაყვანი ბურღი, ხოლო 1897 პატენტი მიიღო. 1899 ამერ. ინჟ. დეივისმა გამოიყენა საფანტიანი ბ-ის მეთოდი. I მსოფლიო ომის პერიოდში გერმ. ინჟ. ლომანის წინადადებით საბურღი ინსტრუმენტისათვის დაიწყეს სალი შენადნობების გამოყენება.

საძიებო ბ-ის ტექნიკა რუსეთში მნიშვნელოვნად განვითარდა ოქტ. რევ. შემდეგ. 1923—25 ინერგება *საფანტიანი ბურღვის* ხერხი და იწყება სალი შენადნობების გამოყენება. 1925—26 სორმოვოს ქარხანაში აითვისეს „კიისტონისა" და „ემპაირის" ტიპის დარტყმით-ბაგირიანი საბურღი დაზგების წარმოება. რამდენიმე წლის შემდეგ ნ. კულიჩიხინმა შექმნა დარტყმით-ბაგირიანი საბურღი დაზგის პირველი სამამულო კონსტრუქცია (უა — 75—150). 1935 საბჭ. ინჟ. ვ. კომაროვმა შექმნა დარტყმით-ბრუნვითი ბ-ის მანქანა. 1939 ბ. ჩაყურსული პნევმოდამრტყმელებით დაიწყეს. 1940-იდან ინერგება *შნეკური ბურღვის* მეთოდი. იაკუტიის ალმასის საბადოს აღმოჩენის შემდეგ გაფართოვდა ქანის მნგრევი ალმასიანი ინსტრუმენტის გამოყენების სფერო. 1962 გავრცელდა სინთეზური ალმასები. ალმასიანი ინსტრუმენტით ბ-ის ტექნოლ. სრულყოფაში დიდი დამსახურება მიუძღვით საბჭ. მეცნიერებს.

1956 საძიებო ჭაბურღილების გაყვანის საშ. სიჩქარე თვეში დონეცკის აუზში 265 *მ* იყო, კრივოი-როგის აუზში — 360 *მ*, ხოლო კურსკის მაგნ. ანომალიაზე — 600 *მ* (1965). საძიებო ბ. უმთავრესად ბრუნვითი ხერხით ხორციელდება. 1970 გაყვანილი ჭაბურღილების საერთო მეტრაჟის 80% გაბურღულია ამ ხერხით. მუშაობენ საძიებო ბ-ის სრულყოფისათვის (ქანების




ბურღი. ნახ. 1. ლითონების დასამუშავებელი ბურღები: ა—სპირალური; ბ—ღრმა ბურღვისა; გ—საცენტრავი;




ბურღი. ნახ. 2. ხის დასამუშავებელი ბურღები: ა—სპირალური; ბ—შტოპორისებრი; გ—კალმისებრი.

მოსინჯვის საიმედო მეთოდებისა და აპარატების შექმნა, ბ-ის ტექ. ხერხებისა და ტექნოლ. გაუმჯობესება და სხვ.).

XIX ს-მდე შპურებსა და ჭაბურღილებს (ასაფეთქებელი მუხტის მოსათავსებლად) ხელით ბურღავდნენ. XIX ს. I ნახევარში გაჩნდა ხელით ბ-ის მექანიზმები. 1899 კაუჩმა (აშშ) პირველმა აიღო პატენტი ორთქლის საბურღ მანქანაზე. 1852 შვეიც. კოლადონმა შექმნა შეკუმშული ჰაერით მომუშავე საბურღი მანქანა. XIX ს. ბოლოს ნაკლები მწარმოებლურობის დგუშიანი მანქანები შეცვალეს ჩაქუჩის ტიპის პერფორატორებით (იხ. *საბურღი ჩაქუჩი*). XX ს. 50-იან წლებში მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა შპურების ბ-ის ტექნიკა: შეიქმნა მაღალი სიხშირის ბრუნვა-დარტყმითი მოქმედების საბურღი მანქანები, სხვადასხვა მოწყობილობანი (პნევმოსაყრდენები, მანიპულატორები, ავტომიმწოდებლები) და საბურღი ურიკები. ამავე პერიოდში ნაბურღი ქანის გამოსატანად დაიწყეს დაწნეული წყლის გამოყენება (შეკუმშული ჰაერის ნაცვლად), რითაც გაუმჯობესდა მუშაობის სანიტ. პირობები. მძლავრი და მსუბუქი ელექტრული და პნევმოჰიდრობურღების, აგრეთვე მაღალხარისხოვანი საბურღი ინსტრუმენტების შექმნამ განაპირობა ბრუნვითი ბ-ის გამოყენების შესაძლებლობა საშ. სიმაგრის ქანებში. დარტყმითი მოქმედების ელექტრული საბურღი მანქანის შექმნის ცდებს ჯერჯერობით სასურველი შედეგი არ მოუცია.

30-იან წლებში ქ. აპატიტისა და ქ. კრივოი-როგის კომბინატებში მადნეულის მოსანგრევად შპურების ნაცვლად ჭაბურღილების გაყვანა დაიწყეს. ამ დროიდან იწყება ჭაბურღილების მიწისქვეშა ტექ. განვითარება. 1935 ა. მინიაილომ შექმნა რბილ ქანებში ჭაბურღილების გასაყვანი დაზგა, რ-საც ჰქონდა 150 *მმ*-იანი საჭრისი. 1938 ა. სიდორენკომ შეიმუშავა ჩაყურსული პერფორატორებით ჭაბურღილების გაყვანის მეთოდი. 1954 მანვე დაამზადა საბურღი დაზგის (ბა — 100) სამრეწვ. ნიმუში, რ-ის მუშა სხეული — წყალ-ჰაერის ნარევი — გადამუშავების შემდეგ საიმედოდ ახშობს მტვერს. ამ ტიპის მანქანების გამოყენებამ ხელი შეუწყო მადნის საბადოთა დამუშავების მაღალმწარმოებლური მეთოდების ფართოდ დანერგვას. 1959 შექმნეს ნახევრად ავტომ. დაზგა ნკრ — 100 *პნევმოდარტყმითი ბურღვისათვის* (ჭაბურღილის დიამეტრი — 85—100 *მმ*, სიღრმე — 50 *მ*). 60-იან წლებში შეიმუშავეს ურიკაზე დამონტაჟებული ბრუნვა-დარტყმითი მოქმედების საბურღი მანქანების კონსტრუქციები.

კარიერებზე ჭაბურღილების გაყვანა რუსეთში 1908 დაიწყო. აშშ-ში ასაფეთქებელი ჭაბურღილების გასაყვანად ბაგირიანი დარტყმითი დაზგები XX ს. დასაწყისში გამოიყენეს. ასეთი დაზგები სსრკ-ში 30-იან წლებში დაინერგა, 60-იან წლებამდე მაგარ ქანებში ბ-ისას (ჭაბურღილის დიამეტრი—50—300 *მმ*) ძირითადად ამ დაზგებს იყენებდნენ. 1939 სსრკ-ში აითვისეს ბრუნვითი ბ. (ნაბურღი ქანი გამოჰქონდათ შნეკებით). 1956—57 დაიწყეს ბ. საღარავიანი ინსტრუმენტით. 1958 შეიმუშავეს კომბინირებული დარტყმით-საღარავიანი საბურღი ინსტრუმენტი, რ-ის გამოყენება შესაძლებელია ბრუნვითი ბ-ის დაზგებზე. 1959 დაიწყო ცეცხლური (თერმული) ბ-ის დაზგების (სბო-1, სბო-2) გამოშვება მაგარი, კვარცის შემცველი ქანების დასანგრევად. ცეცხლური ბ-ისას ქანი ინგრევა აირის ჭავლით, რ-ის სიჩქარეა დაახლ. 2000 *მ/წმ*, ხოლო ტემპ-რა 2000°C.

კარიერებზე ჭაბურღილების გასაყვანად სსრკ-ში ძირითადად ფრეზულ ბ-ს იყენებენ. ჭაბურღილების მთელი მეტრაჟის 70% გაყვანილია ამ მეთოდით, 20% — შნეკური ბ-ით, 10% — პნევმოდარტყმითი, თერმული და დარტყმით-ბაგირიანი ბ-ით. მნიშვნელოვნად გაიზარდა ბ-ის სიჩქარე. ფრეზული ბ-ისას იგი ცვლაში 40—60 *მ*-ს აღწევს. პერსპექტიულია *ვიბრაციული ბურღვა*.

სამთო მრეწვ. განვითარება მოითხოვს ბ-ის მწარმოებლურობის მნიშვნელოვან გადიდებას. ამ მიზნით მიმდინარეობს მუშაობა ახ. მეთოდების (*პლაზმური ბურღვა, ელექტროჰიდრავლიკური ბურღვა*, ელექტროიმპულსური ბურღვა) შესაქმნელად.

ქანების ბ-ის მეთოდს ფართოდ იყენებენ ისეთი ვერტ. გვირაბების (ჭაურების) გაყვანისას, რ-თა დიამეტრი 3,5 *მ*-ს აღემატება (კონსტრუირებულია ჭაურგამყვანი აგრეგატები).

*ლიტ.*: კ უ ლ ი ჩ ი ხ ი ნ ი ნ. ი., ვ ო ზ დ ვ ი ჟ ე ნ ს კ ი ბ. ი., სამიებო ბურღვა, [თარგმ. რუსულიდან], თბ., 1958; Вадецкий Ю. В., Бурение нефтяных и газовых скважин, М., 1967; Волков С. А., Сулакшин С. С., Андреев М. М., Буровое дело, М., 1965; Иоаннесян Р. А., Основы теории и техники турбинного бурения, М.—Л., 1953; Разведочное колонковое бурение, М., 1957; Федюкин В. А., Проходка шахтных стволов и скважин бурением, М., 1959.

**ბურღვა-აფეთქებითი სამუშაოები,** საწარმოო პროცესების ერთობლიობა, რ-ის მიზანია აფეთქების ენერგიის გამოყენებით მასივიდან ქანის ნაწილის მოცილება, მისი დამსხვრევა და გადაადგილება. ბ.-ა. ს-ა სილრუეების (ჭაბურღილების, კამერების, შპურების) გაყვანა ფეთქებადი ნივთიერების (ფნ) მუხტების მოსათავსებლად; სილრუეთა დატენა ფნ-ით, მათი დაცობა და აფეთქების აგზნება.

**ბურღი,** საჭრელი იარაღი, რ-ითაც ხვრეტენ (ბურღავენ) ლითონს, პლასტმასას, მინას, ხეს, გაჰყავთ შპურები ქანში, თხრიან ორმოებს. ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს დ ა ს ა მ უ შ ა ვ ე ბ ე ლ ი ბ. დანიშნულებისა და კონსტრუქციის მიხედვით არის სპირალური, საცენტრავი, კალმისებრი, ღრმა ბურღვისათვის განკუთვნილი (თოფის, ზარბაზნის ბ.) და სხვ. ყველაზე გავრცელებულია სპირალური ბ. (ნახ. 1, ა). იგი შედგება მიმმართველი და მჭრელპირებიანი მუშა ნაწილებისა და ბოლოვანასაგან, რ-ითაც ბ-ს ამაგრებენ შპინდელში, ვაზნაში ან სახარატო ჩარხის უკანა ვეგის პინოლში. ბ-ის ღერძის მიმართ სიმეტრიულად განლაგებული მთავარი მჭრელი პირები ცენტრ. ნაწილში შეერთებული არიან განივი წიბოთი და ქმნიან ორმაგ კუთხეს გეგმაში (2φ). ამ კუთხის სიდიდეს განსაზღვრავენ დასამუშავებელი მასალის მიხედვით. მაგ., საშ. სისალის თუჯისა და ფოლადის დამუშავებისას იგი 116—118° უნდა იყოს, სალი ლითონების დამუშავებისას კი — 130—140°. ბ-ს აქვს ორი სპირალური ღარაკი, რ-ებშიც მიემართება ბ-ის მაცივებელი სითხე და ჭრის პროცესში წარმოქმნილი ბურბუშელა. ღარაკის დახრის კუთხის სიდიდე (18°-იდან 30°-მდე) დამოკიდებულია ბ-ის დიამეტრსა და დასამუშავებელ მასალაზე. ღრმა ნახვრეტების გასაკეთებლად ხმარობენ თოფის ბ-ს (ნახ. 1, ბ), რ-საც მაცივებელი სითხისათვის ღარაკის ნაცვლად გამჭოლი ღრუ აქვს; ბ-ის ზედაპირზე გაკეთებული ღარაკით სითხე დასამუშავებელი ნახვრეტის ფსკერიდან გარეთ გამოდის და თან გამოაქვს ბურბუშელა. საცენტრავ ბ-ს (ნახ. 1, გ) იყენებენ ნამზადში საცენტრე ნახვრეტების დასამუშავებლად, ხოლო კალმისებრს — უმეტესად სალი მასალის დასამუშავებლად. ბ-ის მასალად ხმარობენ ნახშირბადოვან და ლეგირებულ საიარაღო ფოლადს. სალი მასალის დასამუშავებლად სპირალური ბ-ის საჭრელ ნაწილს ლითონკერამ. სალი შენადნობის ფირფიტები აქვს. ლითონის დასამუშავებელ ბ-ს იყენებენ ყველა ტიპის საბურღ, სახარატო, რევოლვერულ, ავტომ., ნახევრად ავტომ., აგრეგატულ და სხვა ჩარხებში, აგრეთვე ხელისა და მექან. სვრეტელაში. ხ ი ს დ ა ს ა მ უ შ ა ვ ე ბ ე ლ ი ბ-ის კონსტრუქციას განაპირობებს მერქნის სტრუქტურა: იგი შეიძლება იყოს სპირალური, ხრახნისებრი, შტოპორისებრი, კალმისებრი და სხვ. (ნახ. 2). სპირალურ ბ-ს აქვს ხრახნისებრი წვეტი და მჭრელი პირები, ბურბუშელა გარეთ გამოდის სპირალური ღარებით. მ ი წ ი ს ბ-ს (ნახ. 3) იყენებენ ბოძების დასაყენებელი, ხეების დასარგავი და სხვა ორმოების სათხრელად. იგი სახელურიანი ლითონის ღეროა, რ-საც ბოლოზე შნეკური ან ხრახნისებრი ფრთები აქვს. შ პ უ რ ე ბ ი ს გ ა ს ა ყ ვ ა ნ ი ბ. (ნახ. 4) ცილინდრული ან ექვსწახნაგა ფორმის ლითონის ღეროა. მის ერთ ბოლოზე დამაგრებულია გვირგვინი (მჭრელი ნაწილი), ხოლო მეორეზე—ბოლოვანა, რ-ითაც იგი მაგრდება საბურღი ჩაქუჩის ვაზნაში. ბ-ის ღეროში გაკეთებულია ღარი, რ-ის მეშვეობით შპურის გასაწმენდად აწვდიან წყალს ან შეკუმშულ ჰაერს. გვირგვინის ფორმა დამოკიდებულია გასაბურღი ქანის სიმაგრეზე. გვირგვინი ღეროზე დამაგრებულია ხრახნით ან შეერთებულია კონუსურად. ზოგჯერ კი იგი ღეროსთან ერთადაა გამოჭედილი. გვირგვინის მჭრელი ნაწილი არმირებულია სალი შენადნობის ფირფიტებით.

*ლიტ.*: ბ ო კ უ ჩ ა ვ ა გ., რ ა ზ მ ა ძ ე გ., ლითონსაჭრელი იარაღების დაგეგმარება, თბ., 1961; Грановский Г. И., Металлорежущий инструмент, М., 1952; Грубе А. Э., Станки и инструменты по деревообработке, т. 2, М.—Л., 1949.

*გ. ჩხეიძე.*

**ბურღი სატაქსაციო,** ხის ნამატის ან ხნოვანების განმსაზღვრელი იარაღი. ცნობილია პრესლერისა და მისი ანალოგიური შვედური სატაქსაციო ბ., რ-საც ხნოვანების ბ-საც უწოდებენ და იყენებენ უმთავრესად რბილმერქნიანი ხეებისათვის. სატაქსაციო ბ-ის მთავარი მუშა ნაწილია ხრახნიანი მილი (პრესლერისა 16 *სმ*, შვედურის — 27 *სმ*), რ-იც ხეში პერპენდიკულარულად იხრახნება და უკუტრიალით გამოაქვს მერქნის ნაწილი, რ-ზეც ხის ხნოვანების განსასაზღვრავად ითვლიან წლ. რგოლებს; ფორმულით ადგენენ ხის სისხოს ნამატს.

*ვ. მირზაშვილი.*




ბურღი. ნახ. 3. მიწის ბურღები: ა—შნეკური; ბ, გ, დ—ხრახნისებრფრთიანი.



პრესლერის სატაქსაციო ბურღი.

**ბურღის წესი,** განსაზღვრავს ელექტრული დენისა და მის მიერ აღძრული მაგნ. ველის ურთიერთმიმართულებას. თუ ბურღს (მარჯვ. კუთხვილით) დენის მიმართულებით ჩავხრახნით, მაშინ ბურღის სახელურის ბრუნვის მიმართულება დაემთხვევა ამ დენით აღძრული მაგნ. ველის მიმართულებას.

**ბურღულეული,** საკვები პროდუქტი. ამზადებენ წიწიბურას, ბრინჯის, ქერის, შვრიის, ბარდის, სიმინდის, ხორბლის მწიფე მარცვლებისაგან. ბ-ის მიღების ტექნოლ. პროცესებია მარცვლის გაწმენდა მექან. მინარევებისაგან, დაორთქვლა და გაშრობა (ეს ორი პროცესი საჭიროა მხოლოდ ზოგიერთი მარცვლოვანი კულტურის, მაგ., შვრიის, ბარდის, სიმინდის დასამუშავებლად); მარცვლის დახარისხება ფრაქციებისა და ზომების მიხედვით; მარცვლის საფუძვლიანი დამუშავება საცეხვი და ჩენჩოს შემოსაცლელი აპარატებით, საცრელი და სახეხი მანქანებით, საპრიალებელი დგარითა და „მოსაჭიქი" დოლებით. დამუშავების შემდეგ მკვეთრად იცვლება მარცვლის გულის სტრუქტურა და ქიმ. შედგენილობა.

ბ. შეიცავს მცენარეულ ნახშირწყლებს (სახამებელს 88%), ცილებსა და ცხიმებს (0,5 — 6%). ხსნადი ნახშირწყლების რაოდენობა დაახლ. 2—2,5%-ია, ხოლო ახ. ტიპის ბურღულეულში (სიმინდის ფანტელები და სხვ.) მათი დაორთქვლისა და ხარშვის შემდეგ 14%-მდე მატულობს ხსნადი ცილების რაოდენობა (მაგ., შვრიის ბურღულში 1,97%-იდან 4,81%-მდე). ბ-ს კარგად ითვისებს ადამიანის ორგანიზმი. ზოგიერთ ქვეყანაში (ჩინეთი, ინდოეთი, იაპონია) მოხარშულ ბრინჯს პურის ნაცვლად ხმარობენ. სსრ-ში გავრცელებულია შემდეგი სახის ბ.: ფეტვის გახეხილი და დანაყილი ბურღული, გახეხილი და გაპრიალებული ბრინჯი, სხვადასხვა სახის წიწიბურას ბურღული, შვრიის ჰერკულესი და ღერღილი, ქერისა და ბარდის ბურღული, სიმინდის ღერღილი და ფანტელები, ხორბლის ბურღული („პოლტავური", „არტეკი", მანისა და სხვ.). ბ-ის წარმოების ნარჩენებს იყენებენ სათბობად და საქონლის საკვებად.

*ლიტ.*: Жислин Я. М., Технология и оборудование крупяного производства, М., 1966.

**ბურღული,** დუშეთის რ-ნის სოფლების *ახალი ბურღულისა* და *ძველი ბურღულის* ძვ. სახელწოდება.

**ბურჩხა** (Echinochloa crus-galli), ერთწლოვანი სარეველა მცენარე მარცვლოვანთა ოჯახისა. სიმაღლე 30—150 *სმ* აღწევს, ფოთოლი ხაზურია, კიდეხორკლიანი, ყვავილედი საგველა, ნაყოფი მარცვალა, რ-იც მომწიფებისას ადვილად ცვივა და ასარევლიანებს ნიადაგს. ნიადაგში მარცვალა 20 წლამდე ინარჩუნებს გაღივების უნარს. ბ. ხშირად მიწაზე გართხმული ბუჩქია. გავრცელებულია ცხელ და ზომიერ სარტყელში; სსრკ-ის ევრ. ნაწილში, ამიერკავკ. რესპუბლიკებში, დას. და აღმ. ციმბირში, შორეულ აღმოსავლეთსა და შუა აზიაში. იზრდება მინდორში, ბაღსა და ბოსტანში და სხვ. არასაკმაო აგროტექ. ღონისძიებათა ჩატარების შემთხვევაში შეიძლება ძლიერ დასარევლიანდეს ყველა ბოსტნეული და მინდვრის კულტურა, განსაკუთრებით ფეტვი და ბრინჯი. ბ-ის მწვანე მასა, თივა, სილოსი ცხოველების საუკეთესო საკვებია. **ბრძოლის ღონისძიებანი:** ნაწვერალის აჩეჩვა მოსავლის აღებისთანავე ან არაუგვიანეს 2—3 დღისა; სათოხნი კულტურების საგულდაგულო მოვლა; ნათესების მწკრივთაშორისების დამუშავება; სათესლე მასალის გაწმენდა, აგრეთვე *ჰერბიციდების* გამოყენება და სხვ.

**ბურცოვი** ივანე გრიგოლის ძე [1794 — 23. VII (4. VIII). 1829], დეკაბრისტი, გენ.-მაიორი (1829). სამამულო ომისა (1812) და საზღვარგარეთის ლაშქრობების (1813—14) მონაწილე. *„ხსნის კავშირის"* და *„კეთილდღეობის კავშირის"* წევრი (1817—21), ზომიერი ფრთის ერთ-ერთი წარმომადგენელი. იყო სამხ. ისტორიკოსი და თეორეტიკოსი, ხელმძღვანელობდა გენ. შტაბის ორგანოს „ვოენნი ჟურნალს". *დეკაბრისტების სამხრეთის საზოგადოების* დაარსების შემდეგ (1821) ჩამოსცილდა რევ. მოძრაობას. დეკაბრისტების საქმის გამო 6 თვე პატიმრობაში გაატარა. შემდეგ დააბრუნეს სამსახურში ქვეითი პოლკის მეთაურად. 1827 გადაიყვანეს კავკასიაში. მონაწილეობდა რუსეთ-ირან. (1826—28) და რუსეთ-ოსმ. (1828—29) ომებში. თავი გამოიჩინა ყარსისა და ახალქალაქის აღებაში, განსაკუთრებით კი — რუს. ჯარების მიერ ახალციხის გარემოცვისას. ავტორია ამ ომების სტრატეგიული გეგმებისა. ტრაპიზონზე ლაშქრობის დროს სასიკვდილოდ დაიჭრა.

**ბურჭულა,** ყარაუგომი, მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, ონის რ-ნში. სიმაღლე 4364,5 *მ*. აგებულია ქვედაპალეოზოური და კამბრიულისწინა გრანიტოიდებით. ბ. თოვლიან-ყინულიანი და კლდოვანი მწვერვალია. დას. კალთაზე ეშვება მყინვარი ნოწარულა, საიდანაც გამოედინება მდ. ნოწარულა (რიონის მარცხ. შენაკადი), სამხრ.-აღმ.-ით ბოყოს მყინვარია, სადაც სათავე აქვს მდ. ბოყოსწყალს (ჭანჭახის მარჯვ. შენაკადი).

*მ. სანებლიძე.*

**ბურჭულაძე** ერმილე ესეს ძე (4. X. 1901, სოფ. სამება, ახლანდ. ჩოხატაურის რ-ნი,— 5. IX. 1970, თბილისი), ქართვ. საბჭ. ისტორიკოსი, ისტ. მეცნ. დოქტორი (1950), პროფესორი, საქ. სსრ მეცნიერების დამს. მოღვაწე (1962). სკპ წევრი 1928-იდან. 1928—34 სწავლობდა და დაამთავრა თსუ, იქვე ასპირანტურა. 1934-იდან მუშაობდა სკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქართვ. ფილიალში უფროს მეცნიერ მუშაკად. 1935—37 იყო გორის პედ. ინ-ტის ისტ. ფაკ-ტის დეკანი, 1937 — 39 — საქ. სსრ განათლების სახ. კომისარი. 1939—47—ა. ს. პუშკინის სახ. პედ. ინ-ტის დირექტორი და მარქსიზმ-ლენინიზმის კათედრის გამგე. 1953—54 თსუ-ის რექტორი. 1954 — 57 საქ. კპ ცკ-თან არსებული პარტსკოლის პროფესორი. 1957-იდან საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის სკპ ისტ., ხოლო 1968-იდან მეცნ. კომუნიზმის კათედრის პროფესორი. ბ. ავტორია მონოგრაფიებისა მეცნ. კომუნიზმის მნიშვნელოვანი საკითხების შესახებ. იყო საქ. სსრ I—III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: სოციალიზმზე არაკაპიტალისტური გადასვლის ლენინური თეორია და პრაქტიკა, თბ., 1970; სოციალისტური ერები განვითარების ახალ ეტაპზე, თბ., 1965.

**ბურჯი,** 1. ქვითკირის მაღალი, მრგვალი ნაგებობა, რ-იც სიმტკიცისათვის ციხესიმაგრის გალავანში ადგილ-ადგილ არის დატანებული. 2. ხიდისა და წყალსაშვები ჰიდროტექ. ნაგებობის (კაშხალის, წყალსაგდების, წყალსაღებისა და სხვ.) საყრდენი. ბ-ს გადაეცემა ხიდის მალის ნაშენის დატვირთვა (განაპირა ბ-ს კი—მიწაყრილის დაწოლაც), ჰიდროტექ. ნაგებობებში — წყლის წნევა (საკეტების მეშვეობით), საკეტების ამწევ მექანიზმთა დატვირთვა და სხვ.

**„ბურჯი",** ქართ. დასურათებული ლიტ. ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1909, გამომცემელი—ნ. გუნია. გამოიცა ორი 16-გვერდიანი ნომერი. წარმოადგენდა ჟურნ. *„ერთობის"* გაგრძელებას. ნახატები და კარიკატურები ეკუთვნის ა. გოგიაშვილს. „ბ-ის" შემდეგ, როგორც მისი გაგრძელება, გამოვიდა ჟურნ. „ძალა".

**ბურჰანედდინ სივასი** (Burhaneddin Sivasi) ყადი აჰმედ (8. I. 1345, კაისერი, — 1398), პოეტი, სწავლული, სახელმწ. მოღვაწე. წერდა თურქ., არაბულ, სპარს. ენებზე. განათლება მიიღო ჰალაბსა და ეგვიპტეში. 1365 — 80 იყო კაისერის ყადი, შემდეგ სივასის (თურქეთი) მმართველი გახდა. სახელი გაითქვა, როგორც დივანის ავტორმა. წერდა *ღაზალებს, რუბაიებს, თუიუღებს.* ლექსების უმრავლესობა *არუდის* სისტემითაა გამართული. ბ. ს. განიცდიდა სპარს. პოეზიის გავლენას, მაგრამ მისი პოეტური ფერწერა ორიგინალურია. ბ. ს-ს შემოქმედების მთავარი თემებია მხედრული სიქველე და მიწიერი სიყვარული, რ-იც ხშირად მისტიკურ იერს იღებს. მის ენას ახასიათებს შუა და აღმ. ანატოლიური გამოთქმები, უფრო მეტად კი—აზერბ. ენის ელემენტები. ბ.-ს-მ დიდი გავლენა მოახდინა მომდევნო ხანის თურქულენოვან პოეტებზე.

*ე. ჯაველიძე.*

**ბურჰან-მირზა** (გ. 1549), 1547—49 შირვანში სეფიანთა წინააღმდეგ მომხდარი აჯანყების წინამძღოლი. ეკუთვნოდა სეფიანთა მიერ 1538 დამხობილ შირვანშაჰთა დინასტიას. 1547 ისარგებლა ირან. შაჰის თამაზ I-ისა და შირვანის ნაცვალ ალქას-მირზას შორის ბრძოლით, აგრეთვე ირან-ოსმ. ომის განახლებით და სათავეში ჩაუდგა აჯანყებას შირვანის განთავისუფლებისათვის. ბ. მ-მ თავი შირვანშაჰად გამოაცხადა. იგი ოსმალეთს დაუკავშირდა და მისი დახმარების იმედი ჰქონდა. აჯანყების ძირითადი მონაწილენი გლეხები იყვნენ. ბ.-მ-ს სიკვდილის შემდეგ აჯანყება სასტიკად ჩაახშვეს.

**ბუსა,** ბუსავა, ბოკო (საკ. სახელწ.— ბუსანო, ბისანო), ხალხი, რ-იც ცხოვრობს ზემო ვოლტის (განის საზღვართან, მდ. თეთრი ვოლტის შუა დინებაზე), განისა და ნიგერიის ფედერ. რესპ. (დაჰომეის საზღვართან, მდ. ნიგერის შუა დინებაზე) ცალკეულ რ-ნებში. საერთო რაოდ. დაახლ. 320 ათ. კაცი (1967, შეფასება). ბ-ს ენა მიეკუთვნება მანდე ენათა ოჯახის სამხრეთულ ჯგუფს. უმეტესობა ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს. ნაწილი ისლამის მიმდევარია. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ფეტვი, ბრინჯი) და მესაქონლეობა.

*ლიტ.*: Исмагилова Р. Н., Народы Нигерии, М., 1963.

**ბუსანი,** ტბა ბურიატიის ასსრ-ში, ვიტიმის ზეგანზე, სამხრ. მუის ქედის ძირას, მდ. ციპას ტექტონ. ხეობაში. ფართ. 36,8 *კმ²*, მაქს. სიღრმე 10 *მ*. ერთვის მდ. მოგოი. მდიდარია პლანქტონითა და თევზით.

**ბუსთანები,** ალ-ბუსთანები, არაბი განმანათლებლებისა და ლიტერატორების ოჯახი ლიბანში. ბუთრუს ალ-ბუსთანი (1819 — V. 1883), „მეცნიერებისა და ხელოვნების შემსწავლელი სირიული საზოგადოების" დამაარსებელი (1847). 1863 ლიბანში გახსნა პირველი ეროვნ. სკოლა. 60—70-იან წლებში დააარსა რამდენიმე პერიოდული გამოცემა, მ. შ. პოლიტ., ლიტ. და სამეცნ. ჟურნალი „ალ-ჯინანი". დაიწყო პირველი არაბ. ენციკლოპედიის „ცოდნის წრის" გამოცემა. სელიმ ალ-ბუსთანი (1848 — 84), პუბლიცისტი და არაბ. ისტ. რომანის ერთ-ერთი ფუძემდებელი. თანამშრომლობდა „ალ-ჯინანსა" და ენციკლოპედიაში. სულეიმან ალ-ბუსთანი (1856 — 1925), პუბლიცისტი, ჰომეროსის „ილიადის" მთარგმნელი არაბ. ენაზე. განაგრძობდა ენციკლოპედიის გამოცემას. ბუთრუს ალ-ბუსთანი (დ. 1898), არაბ. კულტ. და ლიტ-რის ისტორიკოსი, ავტორი წიგნისა „არაბი ლიტერატორები" (ნაწ. 1—4, 1948—53) და სხვ. ფუად აფრამ ალ-ბუსთანი (დ. 15. VIII. 1906), ლიტერატურათმცოდნე, არაბ. კულტ. და ლიტ-რის ისტორიკოსი, არქეოლოგი, არაბ. ენციკლოპედიის გამომცემელი (1956—66 გამოვიდა 6 ტ.), ლიბანის ეროვნ. უნ-ტის რექტორი.

**ალ-ბუსირი** შარაფ ალ-დინ მუჰამად იბნ საიდ (1212—1296), არაბი პოეტი. ცხოვრობდა ეგვიპტეში. სახელი მოიხვეჭა რელიგ. ხოტბებით. მუსლიმთა შორის დიდად პოპულარული იყო ბ-ს „წამოსასხამის კასიდა", მიძღვნილი მუჰამად მოციქულისადმი. კასიდას ზეპირად სწავლობდნენ, ოქრული ასოებით აწერდნენ საზ. შენობათა კედლებს. კასიდასა და მის ცალკეულ



ბურღი. ნახ. 4. შპურების გასაყვანი ბურღები: ა —ჯვარედინგვირგვინიანი მთლიანი ბურღი; ბ—ბურღის ღერო (გვირგვინი მოხსნილია); გ — ჯვარედინა გვირგვინი; დ—სალი შენადნობის ფირფიტით არმირებული სატეხისებრი გვირგვინი.


ბურჩხა.


ბურჯი. ჩელიუსკინელების სახელობის ხიდი. თბილისი.



თ. ბუსლაევი.



პერისკოპული საარტილერიო ბუსოლი (პსბ): 1—ვერტიკალური ღერძ-კბილანა, ორიენტირ-ბუსოლსა და საყენებელ ჭიახრახნთან ერთად ქმნის ბუსოლის ქვედა ნაწილს, რომელიც ორიენტირების შემდეგ მუშაობის დროს უძრავად რჩება; 2—ორიენტირ-ბუსოლი, განკუთვნილია მაგნიტური ისრის მიხედვით პერისკოპული ბუსოლის ორიენტირებისათვის, 3—საყენებელი ჭიახრახნი, რომელიც ვერტიკალური ღერძის გარშემო ბუსოლის ბრუნვის საშუალებას იძლევა; 4—ანათვალის ჭიახრახნი, რომლის ბრუნვის დროს ბუსოლის ზედა ნაწილი ნელა შემობრუნდება ვერტიკალური ღერძის გარშემო და უჩვენებს დანაყოფებს ბუსოლის დოლზე; 5—მონოკულარი-ჭოგრი, რომელიც იძლევა პირდაპირ გამოსახულებას.

ბეითებს სასწაულებრივ ძალას მიაწერდნენ. ბ-ს კასიდები გამოირჩევა სტილის სისადავით, დიალექტიზმების სიუხვით.

**ბუსლაევი** თედორე ივანეს ძე [13 (25). IV. 1818, ქ. კერენსკი, ახლანდ. სოფ. ვადინსკი, პენზის ოლქი, — 31. VII (12. VIII). 1897, სოფ. ლიუბლინო, მოსკ. გუბ., ამჟამად მოსკ. ფარგლებშია), რუსი ფილოლოგი და ხელოვნებათმცოდნე, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1860), მოსკ. უნ-ტის პროფესორი (1847). მისი შრომები ეხება სლავ.-რუს. ენათმეცნ., ძვ. რუს. ლიტ-რის, ზეპირსიტყვიერებისა და ძვ. რუს. სახვითი ხელოვნ. საკითხებს. ლინგვ. კვლევის დროს ენის ისტორიას განიხილავდა კულტ. ისტორიასა და ფოლკლორთან კავშირში. ბ-ის ძირითადი საენათმეცნიერო ნაშრომია „რუსული ენის ისტორიული გრამატიკა" (ნაწ. 1—2, 1863). ბ-მა გამოსცა ძვ. ხელნაწერები. მდიდარი მასალა აქვს წარმოდგენილი ძვ. რუს. ლიტ-რის ისტორიის, ფოლკლორისა და ხელოვნ. შესახებ დაწერილ ნაშრომებში („რუსული ხალხური სიტყვიერებისა და ხელოვნების ისტორიული ნარკვევები", ტ. 1—2, 1861; „ზოგადი წარმოდგენები რუსული ფერწერული ხატების შესახებ", 1866 და სხვ.). საყოველთაო აღიარება მოიპოვა წიგნით „რუსული დასურათებული აპოკალიფსისი" (ტ. 1—2, 1884). ავტორია აგრეთვე მემუარებისა „ჩემი მოგონებანი" (1897).

*ლიტ*.: კ ა ნ კ ა ვ ა მ., თევდორე ივანეს ძე ბუსლაევის მეთოდიკური მემკვიდრეობა, თბ., 1961.

**ბუსნაირნი** (Strigiformes), ფრინველთა რიგი. ფართოდაა გავრცელებული მსოფლიოში (ანტარქტ. და ზოგიერთი ოკეანური კუნძულის გამოკლებით). აერთიანებს ორი ოჯახის 133 სახეობას. სსრკ-ში ორივე ოჯახის 12 გვარის 18 სახეობის ბუ ბინადრობს, რ-თაგან საქართველოშია 7: ბუ, *ზარნაშო, წყრომი, ოლოლი* (ანუ ყურებიანი ბუ), *ჭაობის ბუ, ბუკიოტი, ბუკნაჭოტი*. ბ-თა ნამარხი ფორმები ცნობილია ეოცენიდან, თანამედროვე გვარების წარმომადგენლები ნაპოვნია ოლიგოცენში. ბ-თა ბუმბული რბილია, დამატებით ღეპეპს არ შეიცავს, უკაკვო სხივები წაგრძელებულია, რითაც აიხსნება ბუმბულოვანი საფარველის სირბილე და უხმაურო ფრენა. ზომით დედალი ჭარბობს მამალს. სახის ბუმბული წარმოქმნის ე. წ. „სახის დისკოს", რ-იც მხოლოდ ამ რიგის წარმომადგენლებისთვისაა დამახასიათებელი და ასიმეტრიულ ყურებთან ერთად სალოკაციო მნიშვნელობა აქვს. ბ-ებს მოკლე და მოკაუჭებული ნისკარტი, ბასრი ბრჭყალები, თითქმის ბრჭყალებამდე შებუმბლული ოთხთითიანი (მეოთხე თითს შეუძლია უკან მობრუნება) ფეხები, დიდი ზომის თვალები, ძლიერ მოძრავი კისერი (შეუძლია თავის შემობრუნება 270°), მეტად მახვილი სმენა აქვთ. კისერი 14 მალისაგან შედგება, გულმკერდის მალები თავისუფლად ბოლოვდება და „მკერდის" ძვალს არ ქმნის. ტროპი (იხ. *ტროპიანები*) კარგადაა გამოხატული. აქვთ მოქმედი ბრმა ნაწლავი, კარგად განვითარებული მბგერი იოგი, რ-ის საშუალებითაც მრავალნაირ ბგერას გამოსცემენ. ჩიჩახვი არა აქვთ. უმრავლესობა მეღამურ ცხოვრებას ეწევა. მობინადრე ფრინველებია. ბუდობენ ხეთა ფუღუროებში, გამოქვაბულებში, სოროებში. დებენ საშუალოდ 4—5 კვერცხს, კრუხობა გრძელდება 1 თვემდე. იკვებებიან მღრღნელებით, რითაც სარგებლობა მოაქვთ.

*რ. ჟორდანია.*

**ბუსოლი** (ფრანგ. Boussole), ჰორიზონტალური კუთხეების (აზიმუტი, რუმბი) გასაზომი გეოდეზიური ხელსაწყო. ბ-ს იყენებენ პლანშეტის ორიენტირებისათვის და მაგნ. ისრის მიხრილობის კუთხის განსასაზღვრად, ამა თუ იმ წერტილის ტოპოგრ. ქსელზე მისაბმელად. ბ. მინით დახურული თითბრის კოლოფია, ფუძის ცენტრში დამაგრებულ ფოლადის წვეტანაზე ჩამოცმული აქვს მბრუნავი მაგნ. ისარი. ისრის ზედაპირის დონეზე დამაგრებულია კუთხური დანაყოფებიანი მოსარკული ლიმბი. ისრის ჩრდ. მხარე მოსევადებულია ან შეღებილია შავად, ხოლო სამხრეთი — ღია ფერისაა. წერტილზე დამიზნება ხდება ლიმბის ნულოვანი დიამეტრით, დიოპტრებით ან ჭოგრით. ლიმბზე ანათვლებს იღებენ ისრის წვეროების ან ვერნიერის საშუალებით.

**ბუსოლი,** სრუტე კ. სიმუშირსა და ბროუტონის, მაკაირუსა და შავი ძმების კ-ებს (კურილის კ-თა ჯგუფი) შორის. ოხოტის ზღვას აკავშირებს წყნარ ოკეანესთან. სიგანე 68 *კმ*, სიღრმე 1275—1750 *მ*, ზოგან 2225 *მ*-მდე. ზედაპირული მუდმივი დინება წყნარი ოკეანიდან ოხოტის ზღვაში შედის, სიღრმითი დინება კი — პირიქით. დამახასიათებელია მძლავრი მოქცევის დინებები. სახელი უწოდა ფრანგმა ზღვაოსანმა ჟ. ფ. *ლაპერუზმა* 1787 ფრეგატ „ბუსოლის" სახელწოდების მიხედვით.

**ბუსტამანტე,** ს ა ნ ჩ ე ს დ ე ბ უ ს ტ ა მ ა ნ ტ ე ი ს ი რ ვ ე ნ (Sánchez de Bustamante y Sirvén) ანტონიო (13. IV. 1865, ჰავანა, — 24. VIII. 1951, იქვე), კუბელი იურისტი და დიპლომატი. საერთაშ. სამართ. პროფესორი, ჰავანის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტის საპატიო დეკანი. საერთაშ. მართლმსაჯულების მუდმივი პალატის მოსამართლე. მისი ძირითადი ნაშრომებია: „საჯარო წესრიგის შესახებ საერთაშორისო კერძო სამართალში" (1893), . „ავტონომიის საწყისების შესახებ საერთაშორისო კერძო სამართალში" (1914), „საერთაშორისო მართლმსაჯულების მუდმივი პალატის შესახებ" (1923 და 1925), „საერთაშორისო საჰაერო სამართლის შესახებ" (1945) და სხვ. ბ-მ შეადგინა საერთაშ. კერძო სამართლის ცნობილი კოდექსი (იხ. *ბუსტამანტეს კოდექსი*).

**ბუსტამანტე** (Bustamante) კარლოს მარია დე (4. XI. 1774, ოახაკა, — 21. IX. 1848, მეხიკო), მექს. ისტორიკოსი და პოლიტ. მოღვაწე, მექს. დამოუკიდებლობისათვის ომის (1810—21) მონაწილე. 1822-იდან ეროვნ. კონგრესის დეპუტატი. გამოდიოდა მექს. მიმართ ამერ. აგრესიის (XIX ს. II მეოთხედი) წინააღმდეგ. ბ. იყო მექს. შესახებ მრავალი ისტ. ნაშრომის ავტორი, მექს. ისტორიოგრაფიაში ლიბერ. მიმართულების ერთ-ერთი ფუძემდებელი.

*თხზ*.: Continuación del cuadro histórico de la revolución mexicano, t. 1—4, Méx., 1953—63; Cuadro histórico de la revolución de América mexicana, t.1—6, Méx., 1823—32.

**ბუსტამანტეს კოდექსი,** რეგიონული ხასიათის (ამერ. ქვეყნებისათვის) ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი საკოდიფიკაციო აქტი საერთაშ. კერძო სამართლის სფეროში. მიიღეს 1928 წ. 20 თებ. ჰავანაში VI პანამერ. კონფერენციაზე და უწოდეს პროექტის მთავარი ავტორისა და ტექსტის რედაქტორის — კუბელი იურისტის ა. *ბუსტამანტეს* სახელი. კოდექსის მიზანია გადაწყვიტოს ამერ. კონტინენტის სახელმწიფოთა სამართ. ნორმებს შორის არსებული კოლიზია. ბ. კ. შედგება შესავლისა და ოთხი წიგნისაგან: 1. საერთაშ. სამოქალაქო სამართალი; 2. საერთაშ. სავაჭრო სამართალი; 3. საერთაშ. სისხლის სამართალი; 4. საერთაშ. პროცესუალური სამართალი. რატიფიცირებულია ლათ. ამერ. სახელმწიფოთა უმრავლესობის მიერ. სხვა სახელმწიფოებში, მ. შ. აშშ-ში, სასამართლოები ბ. კ-ს სამართ. დამატებით წყაროდ იყენებენ.

**ბუსტო-არსიციო** (Busto Arsizio), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, ლომბარდიის ოლქში, ვარესეს პროვინციაში. 75,6 ათ. მცხ. (1969). სატრანსპ. კვანძი. მრეწველობაში ჩაბმულია ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. თითქმის ნახევარი. მეტალურგია, ხელოვნური ბოჭკოს, ფეხსაცმლის წარმოება, საფეიქრო (ბამბეულის), ტრიკოტაჟის, რადიოელექტრონული მრეწველობა, მანქანათმშენებლობა.

**ბუსტროფედონი** (ბერძნ. Bustrophēdon < bus — ხარი და strephō — შევაბრუნებ, შევაქცევ), წერის ერთგვარი წესი; თუ ტექსტის პირველი სტრიქონი იწერება მარჯვნიდან მარცხნივ, მეორე გრძელდება მარცხნიდან მარჯვნივ, მესამე—ისევ მარჯვნიდან მარცხნივ და ა. შ. (თანამიმდევრობის სისტემატურობა ყოველთვის არაა დაცული). ბ. გვხვდება კრეტულ, ხეთურ, ეტრუსკულ, ბერძნ. ძეგლებში.



ბუსტროფედონი. ქვის სტელა წმიდა კანონის ტექსტით. მაგნესია, თესალია. დაახლ. ძვ. წ. 550.

**ბუსუსები** მ ც ე ნ ა რ ი ს ა, მცენარის კანის უჯრედების ერთ- ან მრავალუჯრედიანი გამონაზარდები. მათი მსგავსია ე. წ. ე მ ე რ გ ე ნ ც ე ბ ი, რ-თა წარმოქმნაში უფრო ღრმად მდებარე ქსოვილები მონაწილეობენ. ერთუჯრედიან ბ-ს ვარსკვლავის ან დვრილის ფორმა აქვთ, მრავალუჯრედიანები კი ქმნიან გრძელ გამონაზარდებს ან ქერქლებს. ბ. იცავენ მცენარეს ტემპ-რის ცვალებადობისაგან და უნარჩუნებენ ტენს. ხეშეში, ეკლიანი და შხამიანი ბ. (მაგ., ჭინჭრის მსუსხავი ბ.) თავდაცვის საშუალებაა. ბ. ხშირად ხელს უწყობენ მცენარის ნაყოფის ან თესლის გავრცელებას, ამაგრებენ მცოცავ მცენარეებს საყრდენზე (ღეროს კაუჭისებრი ბ.), შეიწოვენ წყალს (ყველა მცენარის ფესვის ბ.), ასრულებენ გამომყოფი ორგანოების ფუნქციას (ჯირკვლოვანი ბ., რ-ებიც გამოყოფენ ეთეროვან ზეთებს) და სხვ.



მცენარის ბუსუსები: 1—ჭინჭრის მსუსხავი ბუსუსის წვერო; 2—ლობიოს ბლაუჭა ბუსუსი; 3—დვრილები ყვითელი ხანჭკოლის კანზე; 4—ხარნუყას ბუსუსი; 5—პატარძლის ყვავილის ბუსუსი; 6—სვიის ბღაუჭა ბუსუსი; 7—დეიციას ვარსკვლავისებრი ბუსუსი; 8—ბალბიფოთოლას ჯირკვლოვანი ბუსუსი; 9—დევისპირას ერთუჯრედიანი ბუსუსი; 10—მოკლე ჯაგრები ჭვავის ფოთოლზე; 11—თამბაქოს ღეროს ჯირკვლოვანი ბუსუსი.

**ბუსუსტანა** (Antennaria), მცენარის გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. ცნობილია 50 (სხვა მონაცემებით 100-მდე) სახეობა, რ-იც გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, ამერიკასა და ავსტრალიაში. სსრკ-ში გვხვდება 7—9 სახეობა, საქართველოში 1 — A. dioica, რ-იც მთის ზემო სარტყელში იზრდება. ორსახლიანი ქეჩისებრ შებუსული მცენარეა, ამ გვარის სახეობათა შორის ყველაზე გავრცელებული. იზრდება სსრკ-ის ევრ. ნაწილში, კავკასიაში, ციმბირსა და შორეული აღმოსავლეთის მშრალ მდელოებზე, მინდვრებსა და ნათელ ტყეებში.

**ბუტადიენი (1, 3),** დ ი ვ ი ნ ი ლ ი, ორგ. ნაერთი, უჯერი ნახშირწყალბადი $\overset{1}{C}H_2{=}\overset{2}{C}H-\overset{3}{C}H{=}\overset{4}{C}H_2$, დამახასიათებელი სუ-

ნის მქონე უფერო აირი, $t_{დუღ}$ — 4,5°C, წყალში ცუდად იხსნება, სპირტსა და ნავთში — კარგად. ჰაერთან ბ. (1,6—10,8% კონცენტრაციისას) ფეთქებადსაშიშ ნარევებს წარმოქმნის. ჰაერში დასაშვები ზღვრული კონცენტრაციაა 0,1 *გ/მ*³. წყალბადს, ჰალოგენებს, ჰალოგენწყალბადებსა და სხვ. ელექტროფილურ რეაგენტებს ბ. უმთავრესად 1,4 მდგომარეობაში იერთებს: $CH_2=CH-CH=CH_2+Br_2\rightarrow$ $\rightarrow CH_2Br-CH=CH-CH_2Br$. ბ-ს ღებულობენ ნორმალური ბუტანისა და ბუტილენების კატალიზური დეჰიდრირებით, აგრეთვე ეთილის სპირტის ორთქლის კატალიზური გარდაქმნით (ს. ლებედევის ხერხი). პოლიმერიზაციისა და თანაპოლიმერიზაციის რეაქციით ბ-გან მიიღება კაუჩუკები.

**ბუტადიონი,** სამკურნ. პრეპარატი; ტკივილგამაყუჩებელი, სიცხისდამწევი და ანთების საწინააღმდეგო საშუალება. ბ-ის ტაბლეტებს იყენებენ მწვავე და ქრონ. რევმატიზმის, რევმატული და ინფექციური პოლიართრიტის, ნიკრისის ქარისა და სხვ. დაავადებათა სამკურნალოდ. ზოგჯერ ბ. იწვევს კუჭის გაღიზიანებას, კანზე გამონაყარს და სხვა გვერდით მოვლენებს, მისი მიღება შეიძლება მხოლოდ ექიმის დანიშნულებით.

**ბუტაკოვი** გრიგოლ ივანეს ძე [27. IX (9. X). 1820, რიგა, — 31. V. (12. VI). 1882, პეტერბურგი], რუსი ადმირალი (1878). დაამთავრა საზღვ. კორპუსი (1836). 1847—50 შეადგინა შავი ზღვის პირველი სისტემ. ლოცია. ყირიმის ომში (1853—56) მეთაურობდა ორთქლისმრავიან ფრეგატ „ვლადიმირს", სევასტოპოლის დაცვის დროს — „ხერსონესს". 1856-იდან იყო შავი ზღვის ფლოტის მთავარი მეთაური და სევასტოპოლისა და ნიკოლაევის სამხ. გუბერნატორი. 1860-იდან გადაიყვანეს ბალტიის ფლოტში. 1867—77 მეთაურობდა ჯავშნოსან ესკადრას. 1881-იდან პეტერბ. პორტის მთავარი მეთაური. მან მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა რუს. სამხ.-საზღვაო ფლოტის განვითარებაში — გარდაქმნა მისი ორგანიზაცია და ტაქტიკა ორთქლისმრავიანი ხომალდების შესაძლებლობათა შესაბამისად, აღზარდა მეზღვაურთა მთელი თაობა. ბ. იყო ს. *მაკაროვის* მასწავლებელი. იგი მრავალი ნაშრომის ავტორია.

**ბუტანი,** იხ. *ბჰუტანი.*

**ბუტაფორია** (იტალ.), თეატრ. წარმოდგენებისათვის საგანგებოდ დამზადებული საგნები (ქანდაკება, ავეჯი, ჭურჭელი, სამკაული, იარაღი და სხვ.). მზადდება იაფი მასალისაგან (მუყაო, ხე, თუნუქი). ფორმით, ზომითა და ფერით ორიგინალსა ჰგავს. ბუტაფორიულ საგნებს ამზადებს თეატრის თანამშრომელი ბ უ ტ ა ფ ო რ ი.

**ბუტენანდტი** (Butenandt) ადოლფ ფრიდრიხ (დ. 24. III. 1903, ბრემერჰაფენ-ლეე), გერმ. ბიოქიმიკოსი (გფრ). 1931—33 გეტინგენის უნ-ტის დოცენტი. 1933—36 დანციგის (ახლანდ. გდანსკი) უმაღლესი ტექ. სკოლის პროფესორი, ბერლინის (1936—44), ტიუბინგენის (1944—56) და მიუნხენის (1956-იდან) ბიოქიმ. ინ-ტების დირექტორი. 1960-იდან მ. პლანკის სახ. საზ-ბის პრეზიდენტი. მისი ნაშრომები ეძღვნება სასქესო ჰორმონების ქიმიას. ბ-მა ადამიანის შარდიდან გამოყო *ანდროსტერონი* და დეჰიდროეპიანდროსტერონი (1931), შეისწავლა მათი ქიმ. აღნაგობა, სინთეზურად მიიღო მამაკაცის სასქესო ჰორმონი — *ტესტოსტერონი,* ხოლო 1934 — სუფთა სახით ყვითელი სხეულის ჰორმონი — *პროგესტერონი.* მიანიჭეს ნობელის პრემია (1939) ქიმიაში შვეიც. მეცნ. ლ. რუჟიჩკასთან ერთად.

**ბუტენები,** ბ უ ტ ი ლ ე ნ ე ბ ი, უჯერი ნახშირწყალბადები $C_4H_8$, უფერო აირები. ცნობილია სამი იზომერი: ნორმალური ბუტენ-1 (α-ბუტილენი) $CH_2=CH-CH_2-CH_3$, ნორმალური ბუტენ-2 (β-ბუტილენი, ფსევდობუტილენი) $CH_3-CH=CH-CH_3$, რ-იც არსებობს ტრანს- და ცის-ფორმებით, და იზობუტენი (იზობუტილენი) $(CH_3)_2C=CH_2$. ბ. კარგად იხსნება მრავალ ორგ. გამხსნელში, წყალში კი — ძალიან მცირედ. აქვს ალკენების ყველა თვისება. ჰაერთან 1,7—9% ბ-ის ნარევი ფეთქებადსაშიშია. ბ-ს იყენებენ *ბუტადიენის,* ბუტილკაუჩუკის (ოპანოლი), პოლიიზობუტილენის, იზოოქტანის და სხვ. მისაღებად.

**ბუტილაცეტატი,** ძმარმჟავას ბუტილის ეთერი. სამი სტრუქტურული იზომერიდან გავრცელებულია ნორმალური ბ. $CH_3(CH_2)_3OCOCH_3$ და იზობუტილაცეტატი $(CH_3)_2CHCH_2OCOCH_3$; უფერო სითხეები ეთერის დამახასიათებელი სუნით, შესაბამისად $t_{დუღ}$ 126,1 და 118,0°C. ბ. წყალში მცირედ იხსნება, ერევა ორგ. გამხსნელებსა და მცენარეულ ზეთებს. ახასიათებთ რთული ეთერების ყველა თვისება. კარგი გამხსნელია ქლორკაუჩუკების, ნიტროცელულოზის, გლიფთალური ფისებისა და სხვ. აფსკწარმომქმნელი ნივთიერებებისა, რ-ებსაც ფართოდ იყენებენ ლაქსაღებავების მრეწველობაში.

**ბუტირინი** იაკობ პეტრეს ძე (1884, ვორონეჟის გუბ., — 24. II. 1919), რევ. მოძრაობის მოღვაწე რუსეთში, ჩრდ. კავკასიაში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის აქტ. მონაწილე. რსდმპ წევრი 1903-იდან (მენშევიკი). კომპარტიის წევრი 1919-იდან. სწავლობდა თბილ. რკინიგზის სასწავლებელში. მუშაობდა ამიერკავკასიაში. 1905—07 რევოლუციაში მონაწილეობისათვის არხანგელსკის გუბერნიაში გადაასახლეს. გადასახლებიდან გაიქცა და არალეგალურ რევ. მოღვაწეობას ეწეოდა ეკატერინოსლავსა (ახლანდ. დნეპროპეტროვსკი) და პიატიგორსკში. 1917 თებ. რევ. შემდეგ მუშაობდა პიატიგორსკის საბჭოს თავ-რედ, 1917 ივნ. მონაწილეობდა პეტროგრ. საბჭოების I ყრილობის მუშაობაში. იყო თერგის ყველა საოლქო სახ. ყრილობის მონაწილე, თერგის სახ. საბჭოს წევრი, თერგის რესპ. შინაგან საქმეთა სახ. კომისარი, სამხ. საქმეთა სახ. კომისარი, სახკომსაბჭოს თავ-რე, სურსათის სახ. კომისარი. გარდაიცვალა ტიფით ინგუშეთის მთებში.

**ბუტირის საპყრობილე,** ცენტრ. გადასაგზავნი საპატიმრო რევოლუციამდელ რუსეთში. იყენებდნენ პოლიტ. და სისხლის სამართლის საქმეებზე გამოძიებაში მყოფ პირთა და მსჯავრდადებულთა პატიმრობის ადგილადაც. ცნობილია XVII ს-იდან. 1879 მოსკოვში, ბუტირის საგუშაგოს მახლობლად, ძვ. სატუსაღოს ციხის ადგილზე ააგეს ბ. ს-ის ახ. შენობა. სხვადასხვა დროს ძვ. ციხის კოშკებში ისხდნენ მემბოხე მსროლელები (სტრელეცები), ე. პუგაჩოვი, პოლ. აჯანყების (1863) ასობით მონაწილე. 1883 ბ. ს-ში ისხდნენ ნაროდოვოლცები (იხ. *„ნაროდნაია ვოლია"*), 1886 — *მოროზოველთა გაფიცვის* (1885) მონაწილენი, სხვადასხვა დროს ბოლშევიკური პარტიის გამოჩენილი მოღვაწენი: ნ. ბაუმანი, ფ. ძერჟინსკი, ე. იაროსლავსკი, ვ. ლენგნიკი, ვ. სტასოვა და სხვ. აქვე, მუშებში რევ. პროპაგანდისათვის სასჯელს იხდიდა ვ. მაიაკოვსკი. ბ. ს-ში სასტიკი რეჟიმი იყო დაწესებული. 1917 თებ. რევ. დღეებში მოსკ. მუშებმა გაათავისუფლეს პოლიტ. პატიმრები. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ ბ. ს. გამოძიებაში მყოფ პირთა საპატიმრო ადგილი იყო.

**ბუტირომეტრი** (ბერძნ. butyron — კარაქი და ... *მეტრი*), ც ხ ი მ ს ა ზ ო მ ი, რძის ცხიმიანობის საზომი ხელსაწყო. ბ. ჩვეულებრივ ცილინდრული ფორმის დანაყოფებიანი მინის ჭურჭელია. თითო დანაყოფი შეესაბამება ცხიმის 0,1%-ს (მასის მიხედვით). ბ-ში ჩაასხამენ 11 *სმ*³ გამოსაკვლევ რძეს, 10 *სმ*³ გოგირდმჟავას და 1 *სმ*³ ამილის სპირტს და შეანჯღრევენ. მჟავასა და სპირტში გაიხსნება რძის შემადგენელი ნაწილები (ცხიმის გარდა). ცხიმი რომ უკეთ გამოიყოს, ბ-ს ცენტრიფუგაში ათავსებენ, ცენტრიფუგის შემდეგ საზღვრავენ ცხიმის რაოდენობას.

**ბუტკო** (pistillum), ფარულთესლოვანი მცენარეების ყვავილის რეპროდუქციული ორგანო. შედგება ქვედა გამსხვილებული ნ ა ს კ ვ ი ს, წვრილი ცილინდრული ს ვ ე ტ ი ს ა და სხვადასხვა ფორმის დ ი ნ გ ი ს ა გ ა ნ, რ-საც *დამტვერვის* დროს ხვდება მტვრის მარცვლები. ნასკვის ღრუში მოთავსებული ერთი ან რამდენიმე *თესლკვირტი* განაყოფიერების შემდეგ გადაიქცევა თესლად, ნასკვი კი — ნაყოფად. ბ. სხვადასხვა ფორმისაა. წარმოიქმნება ერთი ან რამდენიმე განცალკევებული ან შეზრდილი ნაყოფის ფოთლისაგან. მარტივ შემთხვევაში ბ. ერთი ნაყოფის ფოთლისაგან ვითარდება (მაგ., ბაიასებრნი); თუ ერთ ყვავილში რამდენიმე ასეთი განცალკევებული ბ-ა, მაშინ მას ა პ ო კ ა რ პ უ ლ ი ეწოდება, ორი ან რამდენიმე ერთმანეთთან შეზრდილი ნაყოფის ფოთლისაგან შექმნილ ერთ ბ-ს კ ი — ც ე ნ ო კ ა რ პ უ ლ ი. ბ-ს წარმომქმნელი ნაყოფის ფოთლების რაოდენობა შეიძლება განისაზღვროს (თუმცა არა ყოველთვის) დინგისა და დინგის ნაკვთების ან ნასკვის კედლის შუა ძარღვების რაოდენობით. დახშულნასკვიანი ბ-ს წარმოშობა მცენარეთა სამყაროს განვითარების მნიშვნელოვანი ეტაპია. მან ხელი შეუწყო ფარულთესლოვანი მცენარეების სწრაფ განსახლებას.



ბუსუსტანა (Antennaria dioica): ა — ორსქესიანი ყვავილი; ბ — ბუტკოიანი ყვავილი.

**ბუტკოვი** პეტრე გრიგოლის ძე [17 (28). XII. 1775, სლობოდა-ოსინოვო, ახლანდ. სტაროზელსკის რ-ნი, ვოროშილოვგრადის ოლქი, — 12 (24). XII. 1857, პეტერბურგი], რუსი ისტორიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. წევრი (1841), სენატორი (1849). სამხ. სამსახური დაიწყო კავკასიაში, ჯერ ვლადიმირის დრაგუნთა პოლკში, ხოლო — 1797-იდან თბილ. მუშკეტერთა პოლკში. 1801—03 საქმეთა მმართველი იყო მთავარმართებელ კ. კნორინგთან. 1809-იდან გენ.-ლეიტენანტი; მსახურობდა მოლდავეთში. 1811 სამხ. სამსახურიდან გადადგა. 1820—23 იყო ვორონეჟის გუბ. სასწავლებელთა დირექტორი. 1823-იდან მსახურობდა ჯერ მთავარ შტაბში, შემდეგ განსაკუთრებულ დავალებათა მოხელედ ფინ. გენ.-გუბერნატორთან, 1828-იდან კი შინაგან საქმეთა სამინისტროში.



ბუტკო. სამი ნაყოფის ფოთლისაგან შექმნილი გინეცეუმი: 1 — აპოკარპული; 2, 3, 4, — ცენოკარპული.

ბ. ძირითადად იკვლევდა რუს. უძველესი ხანის თვითმყოფ კულტურას. ამ მხრივ განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მის წყაროთმცოდნეობით თხზულებას ძვ. რუს. მატიანის შესახებ. მრავალი ნაშრომი მიუძღვნა კავკ. ისტ. საკითხებს. რაკი თავისი სამხ. სამსახურის წყალობით ბ-ს ხელი მიუწვდებოდა მეფის რუს. მეტად მნიშვნელოვან ისტ. საბუთებზე, ხოლო ამ დოკუმენტების დედნები დაკარგულია, მის მრავალ ცნობას კავკ. და, კერძოდ, საქართვ. ისტ. შესახებ პირველწყაროს მნიშვნელობა აქვს.

*თხზ.*: Материалы для новой истории Кавказа с 1722 по 1803 гг., ч. 1—3, СПб., 1869.

*ლიტ.*: П о л и е в к т о в М. А., Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935; ბ-ის ბეჭდური თხზ. და ხელნაწერების ბიბლიოგრ. იხ.: «Известия АН. Отделение русского языка и словесности», 1858, т. 7, с. 1—8.

**ბუტლეროვი** ალექსანდრე მიხეილის ძე [3 (15). IX. 1828, ჩისტოპოლი, ახლანდ.



სხვადასხვა ფორმის ბუტკო.


ა. ბუტლეროვი.



ბუფერი. ორღერძიანი სატვირთო რკინიგზის ვაგონის ბუფერი: 1—ბუფერის თეფშიანი ღერო; 2 — ჭიქა; 3—საყელური; 4—ბუფერის ზამბარა; 5—ძელი.


საავტომობილო ბუფერი.

თათრეთის ასსრ, — 5 (17). VIII. 1886, სოფ. ბუტლეროვკა, ახლანდ. ალექსეევსკოეს რ-ნი, თათრეთის ასსრ], რუსი ქიმიკოსი, ქიმ. აგებულების თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი, რუსი ქიმიკოს-ორგანიკოსების ყაზანის სკოლის მამამთავარი. პირველდაწყებითი განათლება მიიღო კერძო პანსიონში, შემდეგ სწავლობდა ყაზანის გიმნაზიაში, 1844—49 ჭ — ყაზანის უნ-ტში. 1849-იდან იმავე უნ-ტის მასწავლებელია, 1854-იდან ექსტრაორდინარული, ხოლო 1857-იდან ორდინარული პროფესორი. 1860—63 ორჯერ იყო ყაზანის უნ-ტის რექტორი. 1868—85 პეტერბ. უნ-ტის ორდინარული პროფესორია. 1874 ბ. აირჩიეს პეტერბ. აკად. ორდინარულ აკადემიკოსად. 1878—82 რუს. ფიზ.-ქიმ. საზ-ბის ქიმ. განყ-ბის თავ-რეა. ბ. იყო რუსეთისა და საზღვარგარეთის ბევრი სხვა სამეცნ. საზ-ბის საპატიო წევრი.

1851 ბ-მა მაგისტრის ხარისხის მოსაპოვებლად დაიცვა დისერტაცია თემაზე: „ორგანული ნაერთების ჟანგვის შესახებ“, ხოლო მოსკ. უნ-ტში სადოქტორო დისერტაცია „ეთერზეთების შესახებ“ (1854). საზღვარგარეთ მოგზაურობისას (1857—58) დაუახლოვდა ბევრ გამოჩენილ ქიმიკოსს, მ. შ. ფ. ა. კეკულესა და ე. ერლენმაიერს. 1857—58 პარიზში შ. ა. ვიურცის ლაბორატორიაში დაამუშავა იოდოვანი მეთილენის სინთეზის ახ. ხერხი, მიიღო და გამოიკვლია მისი მრავალი ნაწარმი; პირველად დაასინთეზა ჰექსამეთილენტეტრამინი (უროტროპინი) და ფორმალდეჰიდის პოლიმერი, რ-იც კირიანი წყლით დამუშავებისას გარდაიქმნება შაქროვან ნივთიერებად (მოგვიანებით ე. ფიშერმა დაადგინა, რომ აღნიშნული ნივთიერება α-აკროზას შეიცავდა), ბ-ის სიტყვით, ეს იყო შაქროვანი ნივთიერების პირველი სრული სინთეზი.

ქიმ. აგებულების თეორიის ძირითადი იდეები ბ-მა დებულებად ჩამოაყალიბა გერმ. ბუნებისმეტყველთა და ექიმთა ყრილობის ქიმ. სექციაზე წაკითხულ მოხსენებაში „ნივთიერების ქიმიური აგებულების შესახებ“ (1861 სექტ., შპაიერი). ამ თეორიის საფუძვლები შემდეგნაირადაა ფორმულირებული: 1. „ვთვლით რა, რომ ყოველ ქიმიურ ატომს აქვს ქიმიური სწრაფვის მხოლოდ განსაზღვრული და გარკვეული რაოდენობა, რომლითაც იგი ღებულობს მონაწილეობას სხეულთა წარმოქმნაში, ამ ქიმიურ ბმას მე ვუწოდებდი ქიმიურ აგებულებას ან რთულ სხეულში ატომთა ურთიერთშეერთების ხერხს“ (თხზ., ტ. 1, 1953, გვ. 561); 2. „...რთული ნაწილაკის ქიმიური ბუნება განისაზღვრება ელემენტარული შემადგენელი ნაწილების ბუნებით, მათი რაოდენობითა და ქიმიური აგებულებით“ (იქვე, გვ. 70).

ამ პოსტულატთან პირდაპირ ან არაპირდაპირაა დაკავშირებული ქიმ. აგებულების კლასიკური თეორიის ყველა დანარჩენი დებულება. უფრო გვიან ბ-მა დასახა ნაერთების ქიმ. აგებულების განსაზღვრის გზები. იგი უპირატესობას ანიჭებდა სინთეზურ რეაქციებს, რ-ის დროსაც რადიკალები ინარჩუნებენ თავის ქიმ. აგებულებას. ამასთანავე, ბ. ითვალისწინებდა გადაჯგუფების შესაძლებლობას და თვლიდა, რომ შემდგომ ამგვარი შემთხვევებისათვის გამოყვანილი იქნება „ზოგადი კანონები“.

ბ-მა ახსნა იზომერიის მოვლენა ქიმ. აგებულების თვალსაზრისით. ბ-მა, მისმა მოწაფეებმა ვ. მარკოვნიკოვმა და ა. პოპოვმა შეისწავლეს ატომთა ურთიერთგავლენა ორგ. ნაერთთა მოლეკულებში, ჩამოაყალიბეს მრავალრიცხოვანი „წესები“, რ-ებმაც XX ს-ში ატომთა ურთიერთგავლენის მთელ კონცეფციასთან ერთად შემდგომში ელექტრონული ახსნა პოვა.

ბ-მა რუსეთში პირველმა დაიწყო პოლიმერიზაციის რეაქციის შესწავლა ქიმ. აგებულების თეორიის საფუძველზე. იგი რუს ქიმიკოსთა პირველი სკოლის შემქმნელია. მისი მოწაფეები იყვნენ ე. მარკოვნიკოვი, ა. ზაიცევი, ა. ფავორსკი, მ. ლვოვი, ი. კონდაკოვი და სხვ. ცნობილი რუსი ქიმიკოსები.

ბ. ეწეოდა მრავალმხრივ მოღვაწეობას. მონაწილეობდა ქალთა უმაღლესი კურსების ორგანიზაციაში (1878), ყაზანსა და პეტერბურგში კითხულობდა პოპულ. ლექციებს, ძირითადად ქიმ.-ტექ. საკითხებზე; დიდ ყურადღებას აქცევდა სოფ. მეურნ., მებაღეობის, მეფუტკრეობის პრაქტ. საკითხებს, აგრეთვე კავკასიაში ჩაის გაშენების საქმეს. იჩენდა ინტერესს სპირიტიზმისადმი.

*თხზ.*: Введение к полному изучению органической химии, в. 1 — 3, Казань, 1864—66; Сочинения, т. 1—3, М., 1953—58 (შრომების ბიბლიოგრ.).

*ლიტ.*: Быков Г. В., Александр Михайлович Бутлеров, М., 1961.

**ბუტლი** (Bootle), ქალაქ-საგრაფო დიდ ბრიტანეთში, მდ. მერზის შესართავთან, ლანკაშირის საგრაფოში, შედის დიდი ლივერპულის კონურბაციაში. 80 ათ. მცხ. (1969). მნიშვნელოვანი ნავსადგური. კალის სადნობი, ტყავის, საფქვავი, ქიმ. მრეწველობა.

**ბუტმირის კულტურა,** გვიანდ. ნეოლითის ხანის (ძვ. წ. IV ათასწლ.) არქეოლ. კულტურა, გავრცელებული მდ. ბოსნის ზემო დინებაში (იუგოსლავია). სახელწ. მიიღო XIX ს. ბოლოს აღმოჩენილ ბუტმირის ნამოსახლარიდან. XX ს. 40-იანი წლებიდან შესწავლილია ბ. კ-ის სხვა ძეგლებიც, ნახევრად მიწური და მიწისზედა სახლები, კაჟის იარაღის სახელოსნოები. აღმოჩენილია ანთროპომორფული ქანდაკებები და თიხის ჭურჭელი, სპირალური ორნამენტით შემკული ოთხფეხა „საკურთხევლები“. მოსახლ. მისდევდა მიწათმოქმედებას და მესაქონლეობას. მჭიდროდ იყო დაკავშირებული ეგეოსისა და დუნაის კულტურებთან.

**ბუტუანი** (Butuan), ქალაქი ფილიპინებში, კ. მინდანაოს ჩრდ.-აღმ. ნაწილში. აგუსანის პროვ. ადმ. ცენტრი. 145,1 ათ. მცხ. (1972). ნავსადგური მდ. აგუსანის შესართავთან. სავაჭრო ცენტრი. გააქვთ საფუძველი... საფეიქრო ბანანი და კოპრი. ბ-ის მახლობლად ოქროს საბადოებია. 1521 ბ-ში ფ. *მაგელანმა* განაცხადა, რომ ესპანეთს პრეტენზია ჰქონდა ფილიპინის კ-ებზე.

**ბუტუნგი,** ბ უ ტ ო ნ ი (Butung, Buton), მთაგორიანი კუნძული დიდი ზონდის კ-ების არქიპელაგში (ინდონეზია), კ. სულავესის სამხრ.-აღმ. ნაწილის მახლობლად. ფართ. დაახლ. 4,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 253,2 ათ. კაცი (1961). სიმაღლე 1190 *მ*-მდე. იზრდება ნოტიო ეკვატორული ტყეები. არის ტროპ. მიწათმოქმედება (ყავა, შაქრის ლერწამი, თამბაქო). იღებენ ასფალტს, გააქვთ მერქანი. თევზჭერა. მთავარი ქალაქია ბაუბაუ.

**ბუტურლინი** ალექსანდრე ბორისის ძე (18. VI. 1694 — 31. VIII. 1767, მოსკოვი), რუსი გენ.-ფელდმარშალი (1756), გრაფი (1760). დაამთავრა საზღვ. აკადემია (1720), იყო პეტრე I-ის დენშჩიკი და ასრულებდა მის საიდუმლო დავალებებს. სპარს. 1722—23 ლაშქრობისა და რუსეთ-ოსმ. 1735—39 ომის მონაწილე. ელისაბედ პეტრეს ასულის ფავორიტი (მისი გამეფებისთანავე დააწინაურეს). შვიდწლიანი ომის 1756—63 დროს რუს. არმიის მთავარსარდალი იყო (1760—61). მაგრამ იმის გამო, რომ უინიციატივოდ მოქმედებდა, არმიიდან გაიწვიეს და მოსკ. გენ.-გუბერნატორად დანიშნეს.

**ბუტურლინოვკა,** ქალაქი რსფსრ ვორონეჟის ოლქში, ბუტურლინოვკის რ-ნის ცენტრი, მდ. ოსერედის (დონის შენაკადის) ნაპირზე. რკინიგზის სადგ. ტალოვაია—კალაჩის ტოტზე. 24 ათ. მცხ. (1974). არის კვების მრეწვ. (წისქვილკომბინატი, სპირტის, ლიქიორ-არაყის, საკონსერვო, ეთერზეთების ქ-ნები, მეფრინველეობის კომბინატი), სამშენებლო კომბინატი, ფეხსაცმლის ფ-კა. მექან.-ტექნოლ. და საბჭ. ვაჭრობის ტექნიკუმები, სამედ., პედ. სასწავლებლები. ქალაქია 1917—18-იდან.

**ბუფალო** (Buffalo), ქალაქი ჩრდ.-ამ. აშშ-ში, ნიუ-იორკის შტატში, ერის ტბის აღმ. დაბოლოებაზე, მდ. ნიაგარის სათავესთან, ნიუ-იორკ-სტეიტ-ბარჯის არხის დასაწყისში, რ-ის მდ. ჰუდსონის მეშვეობით დიდ ტბებს ატლანტის ოკეანესთან აერთებს. 425 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1,3 მლნ. (1974). ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური (ტვირთბრუნვა 11,7 მლნ. *ტ*, 1973) დიდ ტბებზე (შედიან საზღვ. გემებიც). ბ-ს საშუალებით ხორციელდება უმთავრესად აშშ-ის ვაჭრობა კანადასთან. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. აეროპორტი. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დიდი ნაწილი ჩაბმულია მრეწველობაში. წამყვანია შავი მეტალურგია (მთავარი ქ-ნებია ბ-ში და სამხრ. გარეუბან ლაკავონეში), მანქანათმშ. (ავტო- და ავიამშენებლობა, ელექტროტექ. მოწყობილობა), ქიმ. და კვების (უმთავრესად საფქვავი და ხორცსაკონსერვო) მრეწველობა. არის უნ-ტი (დაარსდა 1846), საბუნებისმეტყველო მეცნ. საზ-ბის მუზეუმი, ოლბრაიტის სამხატვრო გალერეა. პირველი ევროპელები, რ-ნიც ბ-ს რ-ნში დასახლდნენ (1679), ფრანგები იყვნენ. დასახლება ბ. (პირვანდელი სახელწ. ნიუ-ამსტერდამი) წარმოიშვა XVIII ს. ბოლოსა და XIX ს. დასაწყისში. ქალაქია 1832-იდან.

**ბუფერი** (ინგლ. buffer<buff — ბიძგების შერბილება), დარტყმების შესარბილებელი სამარჯვი. ლოკომოტივებსა და ვაგონებზე ბ-ს გადაეცემა მათი ურთიერთმიჯახებისას (სვლისა და მანევრირების დროს) მატარებელში წარმოქმნილი დარტყმითი და კუმშვადი ძალები. თუ მატარებელს ავტოგადაბმელი აქვს, ბ-ს არ იყენებენ. საავტ. ბ-ის (ბამპერის) დანიშნულებაა დარტყმების მიღება და შერბილება ავარიის დროს.

**ბუფერული სისტემები,** ბ უ ფ ე რ უ ლ ი ხ ს ნ ა რ ე ბ ი, ბ უ ფ ე რ უ ლ ი ნ ა რ ე ვ ე ბ ი, სისტემები, რ-ებიც ინარჩუნებენ წყალბადიონების გარკვეულ კონცენტრაციას, ე. ი. ხსნარის გარკვეულ მჟავიანობას. ბუფერული ხსნარის მჟავიანობა თითქმის არ იცვლება მისი განზავებისას ან მასზე მცირე რაოდენობის მჟავას ან ტუტის დამატებით. ბ. ს-ის მაგალითია ძმარმჟავას $CH_3COOH$ და მისი ნატრიუმის მარილის $CH_3COONa$ ხსნართა ნარევი. მარილი, როგორც ძლიერი ელექტროლიტი, მთლიანადაა დისოციირებული $Na^+$ და $CH_3COO^-$ იონებად. ბ. ს-ზე ძლიერი მჟავას დამატებისას $CH_3COO^-$ იონები უკავშირდებიან $H^+$ იონებს და წარმოქმნიან სუსტ, მცირედ დისოციირებულ ძმარმჟავას $H^+ + CH_3COO^- \leftrightarrows CH_3COOH$ (1), და პირიქით, ბ. ს-ზე ძლიერი ფუძის (მაგ., NaOH) დამატებისას იონები იბოჭებიან $CH_3COOH$-ის დისოციაციის შედეგად წარმოქმნილი $H^+$ იონებით, რის შედეგადაც მიიღება ძლიერ სუსტი ელექტროლიტი — წყალი $H^+OH^- \leftrightarrows H_2O$(2). $OH^-$ იონების შებმაზე დახარჯული $H^+$ იონების შემცირება იწვევს $CH_3COOH$-ის სულ ახალახალი მოლეკულების დისოციაციას, რის შედეგადაც (1) წონასწორობა გადაინაცვლებს მარცხნივ. ამგვარად, როგორც $OH^-$, ისე $H^+$ იონების დამატების შემთხვევაში ხდება მათი შებმა და ხსნარის მჟავიანობა პრაქტიკულად არ იცვლება. ხსნარის მჟავიანობას გამოსახავენ ე. წ. წყალბადის მაჩვენებლით pH-ით (ნეიტრალური ხსნარის pH=7, მჟავას pH ნაკლებია 7-ზე, ხოლო ტუტის pH მეტია 7-ზე). ბ. ს-ს ფართოდ იყენებენ ანალიზურ პრაქტიკასა და ქიმ. წარმოებაში, რადგან ბევრი ქიმ. რეაქცია საჭირო მიმართულებით სასურველი სიჩქარით მხოლოდ pH-ის ვიწრო ზღვრებში მიმდინარეობს. ბ. ს-ს დიდი მნიშვნელობა აქვთ ორგანიზმების ცხოველმყოფელობის პროცესებში. ისინი განსაზღვრავენ სხვადასხვა ბიოლ. სითხის (სისხლის, ლიმფის, უჯრედშორისი სითხეების) მჟავიანობის მუდმივობას. ადამიანის და ცხოველთა ორგანიზმის ძირითადი ბ. ს-ია ბიკარბონატული (ნახშირმჟავა და მისი მარილები), ფოსფატური (ფოსფორმჟავა და მისი მარილები), ცილები (მათი ბუფერული თვისებები განისაზღვრება მოლეკულაში ფუძე და მჟავური ჯგუფების არსებობით). სისხლის ცილები

(უპირველეს ყოვლისა, ჰემოგლობინი, და-ახლ. 75%-ით განაპირობებს სისხლის ბუ-ფერულ უნარს) უზრუნველყოფენ სისხლის pH ფარდობით მდგრადობას. ადამიანის სისხლის pH ტოლია 7,35—7,47-ისა და ამ ზღვრებშია კვებისა და სხვა პირობების მნიშვნელოვანი ცვლილებების დროსაც კი. მინდვრის ნაყოფიერების შესანარჩუნებლად დიდი მნიშვნელობა აქვს ნიადაგის ბუნებრივ ბ. ს-ს.

**ბუფერული ხსნარი,** იხ. სტ. *ბუფერული სისტემები.*

**ბუფერულობა ნიადაგისა,** ნიადაგის თვისება მჟავებისა და ტუტეების ზემოქმედებისას წინააღმდეგობა გაუწიოს თავისი რეაქციის (pH) ცვლილებას. ბ. ნ. დამოკიდებულია ნიადაგის შთანთქმის ტევადობაზე, კათიონების შედგენილობასა და კარბონატების შემცველობაზე. ჰუმუსით მდიდარ, შთანთქმის მაღალუნარიან ნიადაგს, მაგ., შავმიწას, ძლიერი ბუფერულობა ახასიათებს, შთანთქმის დაბალუნარიან ნიადაგს (კორდიან-ეწერს) — სუსტი ბუფერულობა. ნიადაგის ბუფერულობას დიდი აგრონ. მნიშვნელობა აქვს. რეაქციის მერყეობა სუსტი ბუფერულობის ნიადაგებში უარყოფით ზეგავლენას ახდენს უმაღლეს მცენარეებსა და სასარგებლო მიკროორგანიზმებზე. ორგან. ნივთიერებებით ნიადაგის გამდიდრება ზრდის მის ბუფერულობას. *გ. ახვლედიანი.*

**ბუფონადა** (იტალ. buffonata, სიტყვასიტყვით — ტაკიმასხარობა, ოინბაზობა), აქტიორული, ჩვეულებრივ კომედიური ხერხი. მსახიობის მიერ პერსონაჟის გარეგნული დამახასიათებელი ნიშნების გაზვიადებულად წარმოჩენა. აღმოცენდა მიმების ხალხ. საბაზრო თეატრში. იყენებდნენ იტალ. *კომედია დელ არტეში.* დრამატურგიაში ბ-ის ხერხები გამოიყენეს ჟ. ბ. მოლიერმა, კ. გოლდონიმ, ვ. მაიაკოვსკიმ და სხვ. მსახიობს, რ-იც ამ ხერხს იყენებს, ბუფი ეწოდება. ბ. განსაკუთრებით გავრცელებულია ცირკში (იხ. *კლოუნადა*).

**ბუქარესტი,** ბ უ ქ უ რ ე შ ტ ი (București), რუმინეთის სოციალ. რესპ. დედაქალაქი. ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. მდებარეობს ქვემო დუნაის დაბლობის ცენტრ. ნაწილში, არასანაოსნო მდ. დიმბოვიცაზე. ჰავა ზომიერი კონტინენტური. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 1°C, აბსოლ. მინ. −10°C-მდე, ივლ. საშ. ტემპ-რა 22—23°C, აბსოლ. მაქს. 35°C-მდე. 1,7 მლნ. მცხ. (1974; 1781 წ.—80 ათ., 1881 წ.—200 ათ., 1912 წ.—340 ათ., 1948 წ.—1042 ათ).

**ქალაქის მმართველობა.** ბ. ილფოვის მაზრის ადმ. ცენტრია, აქვს სტატუტი ქალაქ-მუნიციპიისა. ბ-ის ხელისუფლების ორგანოა ქალაქის სახ. საბჭო, რ-საც ირჩევს მოსახლ. 4 წლით. საბჭოს აღმასრ. ორგანოა აღმასრ. კომიტეტი გენ. პრიმარის (მერი) მეთაურობით.

**ისტორიული ცნობა.** ბ-ის ტერიტ. დასახლებული იყო პალეოლითის ხანიდან. თანამედროვე სახელწოდებით ბ. ცნობილია XIV ს-იდან. 1459 პირველად იხსენიება ციხესიმაგრე ბ. (დააარსა გოსპოდარმა ვლად ცეპეშმა ოსმალთა შემოსევებისაგან ვლახეთის დასაცავად). 1659-იდან იყო ვლახეთის დედაქალაქი. XIX ს. 20-იანი წწ. ეროვნ.-განმათ. და რევ.-დემოკრ. მოძრაობის (ვლახეთის აჯანყება 1821, რევოლუცია 1848) ცენტრი, 1861-იდან — რუმინ. დედაქალაქი. I მსოფლიო ომის დროს ოკუპირებული იყო გერმანელების მიერ (1916 წ. 6 დეკ-იდან 1918 წ. 17 ნოემბრამდე). 1918 წ. 13 (26) დეკ. ბ-ში მოეწყო პროლეტარიატის მძლავრი დემონსტრაცია; ბ-ის რკინიგზის მუშათა გამოსვლებმა დასაბამი მისცა 1933 თებ. გაფიცვებს რუმინეთში. 1941 ივნისში ბ. დაიკავეს ფაშისტური გერმ. ჯარებმა. ოკუპანტებისაგან განთავისუფლდა 1944 წ. 23 აგვ. სახ. შეიარაღებული აჯანყების შედეგად. 1947 წ. 30 დეკ. ბ-ში გამოცხადდა რუმინ. სახ. რესპ., ხოლო 1965 ივლისში — რუმინ. სოციალ. რესპუბლიკა.

**ეკონომიკა.** ბ-ზე გადის ტრანსევრ. მაგისტრალები, რ-ებიც დუნაის აუზის და ცენტრ. ევრ. ქვეყნებს შავ ზღვასთან, სსრკ-თან და ახლო აღმ. ქვეყნებთან აკავშირებს. სარკინიგზო (7 ხაზი) და საავტ. გზების კვანძი, შიგა და საერთაშ. ავიახაზების (აეროდრომი ბენიასა) მსხვილი ცენტრი. ბ. იძლევა ქვეყნის სამრეწვ. პროდუქციის 1/6-ზე მეტს. მრეწველობაში ჩაბმულია 300 ათ. კაცზე მეტი. წამყვანია მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ., კვების, საფეიქრო, ქიმ., სამკერვალო, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა. ბ. აწარმოებს მთელი რუმინ. მანქანათმშ. პროდუქციის (სატრანსპ. და სას.-სამ. მანქანები, ელექტროტექ., რადიოელექტრონული სამრეწვ. მოწყობილობა) 24%-ს, ქიმ. მრეწვ. (უმთავრესად პლასტმასის, სალტეების, ლაქ-საღებავების, ფარმაცევტული, საყოფაცხოვრებო ქიმ. ნაწარმი) 26,5%-ს, საფეიქრო მრეწვ. (უმთავრესად ბამბის და აბრეშუმის ქსოვილები) 31%-ს, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწვ. 31%-ს. მრავალდარგოვანია კვების მრეწველობა (ხორცის და ხორცსაკონსერვო, ერბო-კარაქის, საკონდიტრო, ლუდის, თამბაქოს წარმოება). ბ-ში არის ფერადი და შავი მეტალ., სამშენებლო მასალების, მინა-ფაიფურის, ხის დასამუშ. და ცელულოზა-ქაღალდის მრეწვ. საწარმოები. ბ. მჭიდროდაა დაკავშირებული ქვეყნის აირ- და ნავთობსარეწ რ-ნებთან — პლოეშტთან და ცენტრ. ტრანსილვანიასთან.

**არქიტექტურა.** ბ. გაშენებულია რადიალურ-წრიული გეგმით. ქალაქის უძველეს მდ. ნაწილში, მდ. დიმბოვიცის მარცხ. ნაპირზე, მდებარეობს კურტია-ვეკეს (1559, კარიბჭე — 1715) და სტავროპოლისის (1724—30), ხოლო დიმბოვიცის მარჯვ. ნაპირზე — მიჰაი-ვოდეს (1589—91) და სხვ. ეკლესიები, აქვეა დიდი ეროვნ. კრების სასახლე (1907, არქიტ. დ. მაიმაროლუ). ბ-ის ახ. ნაწილის არქიტ. სახე ჩამოყალიბდა XIX—XX სს. I ნახევარში. ნაგებობათაგან აღსანიშნავია ათენეუმი (ჯ. ენესკუს სახ. ფილარმონია, 1886—88, არქიტ. ა. გალერონი), იუსტიციის სასახლე (ამჟამად ცენტრ. ბ-კა, 1890—95, არქიტ. ა. ბალუ) და სხვ. სახალხო წყობილების დამყარების შემდეგ შედგა ბ-ის რეკონსტრუქციის გენ. გეგმა (1952). ააგეს ოპერისა და ბალეტის თეატრი (1953, არქიტ. ო. დოიჩესკუ), რესპუბლიკის სასახლის დარბაზი (1959—60, არქიტ. ჰ. მაიკუ და სხვ.), სახ. მეურნ. მიღწევათა გამოფენის კომპლექსი (1964), რადიოსა და ტელევიზიის სახლი (1960-იანი წწ.) და სხვ. ქალაქის განაპირა რ-ნებში 1950—1960 წლებში გაშენდა თავისუფლად დაგეგმარებული და კეთილმოწყობილი საცხოვრ. კვარტალები — ფლორიასკა, ტიტანი (ბალტა-ალბე) და სხვ.

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** ბ-ში ბევრი უმაღლესი სასწავლებელია: ბ-ის უნ-ტი (1864), პოლიტექ., სამშენებლო, ეკონ. ინ-ტები, კონსერვატორია, სამეცნ.-კვლ. ინ-ტები, *რუმინეთის მეცნიერებათა აკადემია.* არის რამდენიმე ათეული მუზეუმი: ხელოვნ. (1950), სიძველეთა ეროვნ. (1864), ხალხური ხელოვნ., სოფლის, ისტ. და სხვ.; ოპერისა და ბალეტის თეატრი და ი. კარაჯალეს სახ. ეროვნ. თეატრი.

*ლიტ.:* G e o r g e s c u F., București, Buc., 1959.

**ბუქარესტის საზავო ხელშეკრულება 1812,** ამ ხელშეკრულებით დასრულდა რუსეთ-ოსმალეთის 1806—12 ომი. ხელი მოაწერეს 1812 წ. 16 (28) მაისს (რუს. მხრივ — მ. *კუტუზოვმა*, ოსმ. მხრივ აჰმედ-ფაშამ). საზავო მოლაპარაკება დაიწყო 1811 ოქტ., მას შემდეგ, რაც რუსებმა გაანადგურეს და გარემოცვაში მოაქციეს თურქების მთავარი სამხ. ძალები, თურქები ცდილობდნენ გაეჭიანურებინათ მოლაპარაკება, მაგრამ მ. კუტუზოვმა შეძლო ნაპოლეონის შემოსევამდე ერთი თვით ადრე დაედო რუსეთისათვის მეტად ხელსაყრელი ზავი. ხელშეკრულებამ უზრუნველყო რუს. სამხრ. საზღვრების უსაფრთხოება და ნაპოლეონთან საბრძოლველად გამოათავისუფლა დუნაის არმია.

ბ. ს. ხ. შეიცავდა 16 საჯარო და 2 საიდუმლო მუხლს. ხელშეკრულების თანახმად ბესარაბია გადაეცა რუსეთს, დუნაის სამთავროებში მკვეთრად შეიზღუდა ოსმალ. უფლებები. მე-6 მუხლი ეხებოდა კავკასიასა და საქართველოს. რუსეთს ოსმალეთისათვის უნდა დაებრუნებინა იარაღით მოპოვებული ტერიტ. და ციხესიმაგრეები (ანაპა, ფოთი და ახალქალაქი), სამაგიეროდ თვითონ რჩებოდა იმერეთი, სამეგრელო, გურია და აფხაზეთი. ამგვარად, ბ. ს. ხ-მ იურიდიულად გააფორმა დას. საქართვ. შეერთება რუსეთთან. ბ. ს. ხ-ის მთავარი პუნქტები დაადასტურა აკერმანის კონვენციამ (1826).

*ლიტ.:* ქ ო რ თ უ ა ნ., საქართველო 1806—1812 წლების რუსეთ-თურქეთის ომში, თბ., 1964; Ф а д е е в А. В., Россия и Кавказ первой трети XIX в., [М., 1960].

*შ. ანჩაბაძე.*

**ბუქარესტის საზავო ხელშეკრულება 1918,** ოთხთა კავშირის (1915) სახელმწიფოების (გერმანია, ავსტრია-უნგრეთი, ბულგარეთი, ოსმალეთი) და რუმინეთის ხელშეკრულება, ხელმოწერილია 1918 წ. 7 მაისს. ბ. ს. ხ-ით რუმინეთმა ავსტრია-უნგრეთს დაუთმო სტრატეგიულად მნიშვნელოვანი, ტყითა და სასარგებლო წიაღისეულით მდიდარი საზღვრისპირა ტერიტ. ნაწილი (დაახლ. 6 ათ. *კმ²*). სამხრ. დობრუჯა ბულგარეთს უბრუნდებოდა, ხოლო ჩრდ. დობრუჯაზე წესდებოდა გერმ. კოალიციის სახელმწიფოთა კონდომინიუმი. ასე რომ, რუმინეთი კარგავდა ზღვაზე გასასვლელს. მას უნდა გამოესყიდა საოკუპაციო ხელისუფალთა მიერ გამოშვებული ბანკნოტები და დაეფარა საოკუპაციო ჯარების შესანახი ხარჯები. რუმინ. მთავრობა ვალდებული იყო ყოველგვარი დახმარება გაეწია მის ტერიტორიაზე საბჭ. რუს. წინააღმდეგ მიმავალი ავსტრია-გერმ. ჯარისათვის. თავის მხრივ გერმ. ბლოკმა დაადასტურა რუმინ. მიერ ბესარაბიის ოკუპაცია. 1918 ბოლოს რუმინ. მთავრობამ ხალხის ნება-სურვილის საწინააღმდეგოდ გაითამაშა ბესარაბიის „შეერთების" ინსცენირება. ბ. ს. ხ-ით გერმანიამ მიიღო რუმინ. ტერიტორიაზე ნავთობის საბადოების დაზვერვის, მოპოვებისა და დამუშავების განსაკუთრებული უფლება, ასევე ნავთობპროდუქტებით ვაჭრობის მონოპოლია. რუმინეთს ცენტრ. სახელმწიფოებისათვის უნდა მიეწოდებინა აგრეთვე თავისი სას.-სამ. პროდუქტების „ნამატი". I მსოფლიო ომში ოთხთა კავშირის დამარცხების შემდეგ რუმინეთმა უარი თქვა ბ. ს. ხ-ის რატიფიკაციაზე. ბ. ს. ხ. გააუქმა *ვერსალის საზავო ხელშეკრულებამ 1919.*

*ლიტ.:* Н о т о в и ч Ф. И., Бухарестский мир 1918 г., М., 1959.

**ბუქარესტის უნივერსიტეტი,** რუმინ. უდიდესი უნ-ტი. დაარსდა 1864 რამდენიმე კოლეჯის ბაზაზე როგორც სახელმწ. უმაღლესი სასწავლებელი. 1948 სახ. განათლების რეფორმის საფუძველზე მოხდა მისი რეორგანიზაცია.

1973/74 სასწ. წ. უნ-ტში იყო 12 ფაკ-ტი: ბიოლ., გეოლ.-გეოგრ., ისტ., გერმანიკული



ბუქარესტი. დოქტორ მინკოვიჩის სახლობის სახალხო მუზეუმი. 1914. არქიტექტორი კ. ჩერკეზი.



ბუქარესტი. მიჰაი-ვოდეს ეკლესია. 1589—91.



ბუქარესტი. მაგერუს ბულვარი.




ვაგონის ბუქსი: 1—კორპუსი; 2—სოლი; 3—საკისარი; 4. სახურავი.

ენების, რომანული, აღმოსავლური და კლასიკური ენების, რუმინ. ენისა და ლიტ-რის, სლავ. ენების, ფიზ., მექან.-მათ., ქიმ., ფილოს., იურიდიული; სწავლობდა 22 ათ. სტუდენტი; მუშაობდა დაახლ. 1300 მასწავლებელი. უნ-ტის ბ-კა (დაარსდა 1864) დაახლ. 1,5 მლნ. ტომს ითვლიდა (1973).

**ბუქთარმა,** მდინარე ალთაის მხარის სამხრ. ნაწილში, ყაზ. სსრ აღმ. ყაზ. ოლქში, ირტიშის მარჯვ. შენაკადი (ერთვის ბუქთარმის წყალსაცავს). სიგრძე 336 *კმ*, აუზის ფართ. 12 660 *კმ²*. სათავე აქვს სამხრ. ალთაის ქედის მყინვარებში. წყალუხვია გაზაფხულ-ზაფხულში. საშ. წლ. ხარჯი 214 *მ³/წმ*. ატარებენ ხე-ტყეს სანაოსნოა პატარა გემებისათვის.

**ბუქთარმის ღრმული,** მთათაშუა დაბლობა სამხრ. ალთაის ქედსა და მდ. ბუქთარმის მარჯვენანაპირეთის მთის მასივებს შორის (ყაზ. სსრ). სიგრძე დაახლ. 120 *კმ*. სიმაღლე 700—750 *მ*-იდან (დას.) 1400 *მ*-მდე (აღმ.) შედგება რამდენიმე ქვაბულისაგან. იზრდება სტეპისა და მდელოს მცენარეულობა. ზოგან ფიჭვისა და ლარიქსის ტყეებია.

**ბუქთარმის წყალსაცავი,** წყალსაცავი მდ. ირტიშზე, ყაზ. სსრ-ის აღმ. ყაზ. და სემიპალატინსკის ოლქებში. ავსება დაიწყო 1960. 1966-იდან ახდენს ჩამონადენის მრავალწლ. რეგულირებას. შედგება ორი ნაწილისაგან: მდინარეული მონაკვეთისა (მდ. ირტიშის ხეობის გაყოლებით) და ზაისანის ტბის ქვაბულისაგან. ფართ. 5 500 *კმ²*, მოც. 53 *კმ³*, სიგრძე 500 *კმ*-ზე მეტი, მაქს. სიგანე 35 *კმ*. საშ. სიღრმე 9,6 *მ*. მდ-ების ბუქთარმისა და ნარინის ხეობებში და მონჩეკურის ქვაბულში 30—50 *კმ* სიგრძისა და 10 *კმ*-მდე სიგანის ყურეებია. ბ. წ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს ბუქთარმისა და უსტკამენოგორსკის ჰესების (აგრეთვე ამ რ-ნში ასაშენებელი ჰესების) სიმძლავრის გასაძლიერებლად. ყოველწლიურად გაზაფხულზე წყალსაცავიდან უშვებენ წყალს რამდენიმე ათასი *ჰა* მიწის გასაწყლოვანებლად. წყალსაცავი ხელს უწყობს ნაოსნობას ირტიშზე ქ. ომსკამდე. თევზჭერა (კობრი, კაპარჭინა, თართისნაირნი და სხვ.).



ბუშმენები. ზემოთ—«ანტილოპები და ადამიანები». კლდის მხატვრობა. ქვემოთ—«ანტილოპები». ტეიატეიანეგის გამოქვაბულის მხატვრობა. ბასუტოლენდი.



ფ. ბ უ შ ე. «დიანას ბანაობა». 1742. ლუვრი. პარიზი.

**ბუქსი** (გერმ. Buchse) ვაგონისა, მექან. კვანძი, რ-იც ვაგონის (ლოკომოტივის) ჩარჩოდან ან ურიკიდან დატვირთვას წყვილთვალს გადასცემს. ბ. ლითონის კოლოფია, რ-შიც მოთავსებულია გორვის ან სრიალის საკისარი, საპოხი მასალა, აგრეთვე საპოხი მასალის მიმწოდებელი მოწყობილობა (თუ სრიალის საკისარია). ბ-ის გადაადგილება შეზღუდულია მიმმართველებით, ზოგჯერ კი იგი ხისტადაა შეერთებული ჩარჩოსთან.

**ბუქსიეთი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (ხევის სოფსაბჭო), მდ-ების სუფსისა და გუბაზეულის წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. გუბაზეულის ორივე ნაპირზე. ზ. დ. 410 *მ*, ჩოხატაურიდან 14 *კმ*, მახარაძიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 26 *კმ*. ხევის კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხევში (2 *კმ*). კლუბი.

**ბუქსირზიდვა** წ ყ ლ ი ს ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ზ ე, არათვითმავალი გემის ან სხვა მოცურავე ნაგებობის (ტივის, დოკის და ა. შ.) გადაადგილება მებუქსირე გემის მეშვეობით (იშვიათად მოძრავი სახმელეთო ტრანსპორტით). ბ-ის სამი სახეობაა: ბ. გ ვ ა რ ლ ი თ — მებუქსირე გემი ეწევა კილვატერში ერთ ან რამდენიმე საბუქსირო ობიექტს (საბუქსირო ობიექტები ერთიმეორის მიყოლებით არის გამობმული მებუქსირე გემზე); ბ. ლ ა გ ი თ (ბორტით) — საბუქსირო ობიექტი და მებუქსირე გემი ერთმანეთზე გადაბმულია ბორტებით; ბ. ბ ი ძ გ ი თ — მებუქსირე გემი ცხვირით უბიძგებს საბუქსირო ობიექტს. ჩქარ სანაოსნო მდ-ებზე მებუქსირე გემის (ტუერის) სამოძრაოდ წყლის ფსკერზე გაჭიმულია გვარლი ან ჯაჭვი, რ-იც გემის ცურვის დროს მის ჯალამბარს ეხვევა. არხებზე ბ-თვის იყენებენ ლოკომოტივს ან სხვა სახმელეთო ტრანსპორტს.

**ბუქსირზიდვის ხელშეკრულება,** სამოქალაქო სამართალში ხელშეკრულება, რ-ის ძალითაც გემის მფლობელი ვალდებულია სათანადო გასამრჯელოთი ბუქსირით გადაიყვანოს სხვა გემი ან რაიმე მცურავი ობიექტი გარკვეულ მანძილზე, გარკვეული დროის განმავლობაში, ანდა განსაზღვრული მანევრის შესასრულებლად. ხელშეკრულება იდება ბუქსირზე ამყვანი გემის მფლობელსა და ბუქსირზე ასაყვანი მცურავი ობიექტის (გემი, ტივი, მცურავი დოკი, მცურავი ამწე და სხვ.) მფლობელს შორის. ბუქსირებას არეგულირებს სსრკ სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსი (თავი XI, მმ. 187—193) და შიდა სამდ. ტრანსპ. წესდება (თავი VI, მმ. 126—140). მთელ რიგ კაპიტალ. სახელმწიფოთა კანონმდებლობები ბ. ხ-ს განიხილავენ, როგორც საიჯარო ხელშეკრულების სახესხვაობას. *ზ. ახვლედიანი.*

**ბუქსტეჰუდე** (Buxtehude) დიტრიხ (1637, ოლდესლოე, ჰოლშტაინი, — 9. V. 1707, ლიუბეკი), გერმ. კომპოზიტორი და ორგანისტი. ორგანს უკრავდა ჰელსინგბორგისა (შვეცია, 1657) და ჰელსინგერის (დანია, 1660) ეკლესიებში. 1668-იდან ცხოვრობდა ლიუბეკში (გერმანია). აქ მას უსმენდა ი. ს. *ბახი*, რ-ზეც ბ-მ დიდი გავლენა მოახდინა. ბ. ძირითადად ცნობილია როგორც საორგანო ნაწარმოებების ავტორი. მას ეკუთვნის აგრეთვე ვოკალურ-ინსტრუმ. ნაწარმოებები, ე. წ. საღამოს კონცერტებისათვის (ეს საერო და სას. ხასიათის კონცერტები იმართებოდა 1646-იდან ეკლესიებში). ბ-ს ნაწარმოებებიდან შემორჩენილია 120 კანტატა და ორატორია, არიები ინსტრუმენტის თანხლებით, საორგანო ნაწარმოებები, სიუიტები და ვარიაციები კლავირისათვის.

**ბუღაანი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ახმეტის საქალაქო საბჭო), გომბორის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, მდ. ორვილის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 1060 *მ*, ახმეტიდან 12 *კმ*, თელავიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 42 *კმ*. ახმეტის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა ახმეტაში. მედპუნქტი.

**ბუღა თურქის შემოსევა 853 — 854,** არაბთა ლაშქრობა *თბილისის საამიროს* დასამორჩილებლად და ამიერკავკასიაში ხალიფის ძალაუფლების აღსადგენად. ხალიფა მუთავაქილმა (847 — 861) თბილ. ამირა საჰაკ ისმაილის ძის წინააღმდეგ ლაშქრობა მოაწყო ბუღა თურქის სარდლობით. სომეხი ისტორიკოსის არწრუნის ცნობით ბუღას ლაშქარში 200 ათ. მეომარი ითვლებოდა. სომხ. და აზერბ. დალაშქვრის შემდეგ 853 ზაფხულში ბუღა საქართველოს შემოესია. მას შეუკავშირდნენ ტაო-კლარჯეთის მთავარი ბაგრატ I კურაპალატი და კახეთ-ჰერეთის სამთავრო. აფხაზთა სამეფო კი საჰაკს მიემხრო. ბუღა თურქი *ისანში* დაბანაკდა და საჰაკს წინააღმდეგ სარდალი ზირაქი გაგზავნა. ზირაქი 5 აგვ. მდ. მტკვარზე გავიდა და თბილისში შეიჭრა. არაბები ანთებულ კუპრს ისროდნენ, ქალაქში ხანძარი გაჩნდა. საჰაკი შეიპყრეს და ბუღას ბრძანებით თავი მოჰკვეთეს. შემდეგ ზირაქმა და ბაგრატ I-მა აფხაზთა მეფეც დაამარცხეს. მალე ბუღას ლაშქარი კახეთის დაბლობიდან მთიანეთში შეიჭრა. მთიელებმა მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს მტერს. ამასობაში დიდი თოვლი მოვიდა. არაბებს ცხენები ძელის ჭამით დაეხოცათ და დიდი ზარალი ნახეს. ბუღა საქართველოს გაეცალა და ბარდავში დაბანაკდა. მაგრამ 854 ისევ შემოესია საქართველოს და გარდაბანი ააოხრა. ბუღას ლაშქრობამ დიდი ზიანი მიაყენა ქვეყანას. არაბი ისტორიკოსის ალ-ტაბარის ცნობით მარტო თბილისში 853 დაიღუპა 50 ათ. კაცი, ქალაქი თითქმის მთლიანად გადაიწვა. მაგრამ ბუღას ლაშქრობათა მიზანი მაინც მიუღწეველი დარჩა — არაბთა ბატონობის განმტკიცება არ მოხერხდა.

*წყარო:* მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.:* გ უ ჩ უ ა ვ., გადავხედოთ წარსულს, თბ., 1967; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965. *ვ. გუჩუა.*

**ბუღაურა,** სოფელი ხაშურის რ-ნში (სურამის სადაბო საბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთის ძირას, მდ. შუქრულის (სურამულას მარცხ. შენაკადი) შესართავთან. ზ. დ. 790 *მ*, ხაშურიდან 6 *კმ*, სურამიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ*. სურამის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა, მეხილეობა). საშ. სკოლა სოფ. იტრიაში (0,5 *კმ*). გ. დიმიტროვის სახ. ბავშვთა სახლი.

**ბუღაშენი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (ბარალეთის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოს ჩრდ.-აღმ. ნაწილში, მდ. ბარალეთის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1720 *მ*, ახალქალაქიდან 14 *კმ*. ზაკვის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ბუღდაშენის ტბა,** ტბა ბოგდანოვკის რ-ნის სამხრ.-აღმ. ნაწილში, მდ. ფარავნის აუზში. ზ. დ. 2040 *მ*. ზედაპირის ფართ. 0,39 *კმ²*, აუზის ფართ. 69,3 *კმ²*, მაქს. სიღრმე 0,85 *მ*, მოცულობა 164 600 *მ³*. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით. მაქს. დონე აქვს გაზაფხულზე, მინ. შემოდგომაზე. ბ. ტ-იდან გამოედინება მდ. ბუღდაშენი (მდ. ფარავნის მარცხ. შენაკადი). ტბის მნიშვნელოვანი ნაწილი დაფარულია წყლის მცენარეულობით. ტბაში არის კალმახი და სხვა თევზი. ზაფხულობით ბევრია მცურავი ფრინველი. *ი. აფხაზავა.*

**ბუღნარა,** სოფელი სამტრედიის რ-ნში (ტოლების სოფსაბჭო), იმერეთის სამხრ. მთისწინეთის ზონაში, მდ. ხევისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 15 *მ*, სამტრედიიდან 19 *კმ*. ვაზისუბნის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ტოლებში (1 *კმ*), საშუალო — ქვემო ნოღაში (1 *კმ*).

**ბუყი,** სპირტის წარმოების ნარჩენი, რ-იც მიიღება მარცვლეულის, კარტოფილისა და ბადაგის გადამუშავებისას. შეიცავს 92—



1



2



3



4



5



6



7



8



9



10

*სტ ბრინჯაოს ხანა.* **1.** ლომის ქანდაკება. ოქრო (სიმაღლე 2.5 *სმ.* წონა 32,98 გ). ძვ. წ. III ათასწლეულის ბოლო. ალაზნის ველი. ყორღანი № 1. **2.** შუბისპირი. ბრინჯაო, ვერცხლი (სიგრძე 26,5 *სმ*). ძვ. წ. XVI – XV სს. თრიალეთი. ყორღანი № 15. **3.** შტანდარტის თავი. ბრინჯაო (სიმაღლე 15 *სმ*). ძვ. წ. II–I ათასწლეული. თუშეთი. **4.** მძივები. სარდიონი. ფაიანსი. პასტა (მძივის დიამეტრი 0.9–1,8 *სმ*). ძვ. წ. XVI–XV სს. თრიალეთი. ყორღანი № 15. **5.** ცულები (მარცხნიდან): ყუამილიანი ცული. ბრინჯაო (სიგრძე 21 *სმ*). ძვ. წ. III ათასწლეულის II ნახევარი. მეტეხი (ზნაურის რაიონი); კოლხური ცული. ბრინჯაო (სიგრძე 18 *სმ*). ძვ. წ. I ათასწლეულის დასაწყისი. დედოფლის მინდორი (ქარელის რაიონი); ყუადაქანებული ცული ბრინჯაო (სიგრძე 15 *სმ*). ძვ. წ. III ათასწლეულის II ნახევარი. მეტეხი (ზნაურის რაიონი). **6.** შუბისპირი. ბრინჯაო (სიგრძე 28 5 *სმ*). ძვ. წ. III ათასწლეულის ბოლო. ბაგინეთი. **7.** საკინძი. ოქრო (სიგრძე 7,8 *სმ*, სიგანე 5 *სმ*, წონა 21 გ). ძვ. წ. III ათასწლეულის ბოლო. ბედენი (თეთრი წყაროს რაიონი). **8.** სასმისი. თიხა (სიმაღლე 11 *სმ*). ძვ. წ. I ათასწლეულის დასაწყისი. სამთავრო, მცხეთა. **9.** კერა. თიხა (სიმაღლე 23 – 24 *სმ*). ძვ. წ. III ათასწლეულის I ნახევარი. ქვაცხელები, ურბნისი (ქარელის რაიონი). **10.** ტოლჩა. თიხა (სიმაღლე 19 *სმ*). ძვ. წ. II ათასწლეულის ბოლო. ურბნისი (ქარელის რაიონი). ყველა—ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



სჭ. *გაბაშვილი გ.* „იერიში“. 1924. საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი, თბილისი.

94% წყალს, 6—8% მშრალ ნივთიერებას. იყენებენ ცხოველთა საკვებად ნედლად, მშრალად ან სილოსის სახით. 100 *კგ* ნედლი ბ-ის ყუათიანობა შეადგენს 3,2-იდან (კარტოფილი) 12,2-მდე (სიმინდი) საკვებ ერთეულს და 0,6—1,7 *კგ* მონელებად პროტეინს; მშრალი ბ-ისა, შესაბამისად, — 10,2—102 საკვებ ერთეულს და 12,6—14,9 *კგ* მონელებად პროტეინს. ნედლ ბ-ს ანალეწის საკვებთან ერთად ნარევის სახით აძლევენ გასასუქებელ საქონელს — ზრდასრულს 70—80 *ლ*, მოზარდეულს 40—50 *ლ*, მეწველს არაუმეტეს 30 ლ-ისა, მუშა ცხენს დღეღამეში 12—18 ლ-ს. ბ-ს უმატებენ ცარცს (30—50 *გ* სულზე). ბ-ს შესანახად ყინავენ, ასილოსებენ, აშრობენ. მშრალი ბ. კარგად ინახება და ტრანსპორტაბელურია; ულუფაში ნაწილობრივ ცვლის კონცენტრატს.

**ბუშარდა** (Bouchardat) გიუსტავ (4. VI. 1842, პარიზი, — 22. XI. 1918, იქვე), ფრანგი ქიმიკოსი, პარიზის ფარმაცევტული სკოლის მინერალოგიის პროფესორი. ბ-ს ძირითადი შრომები საქარიდებისა და ტერპენების ქიმ. საკითხებს ეხება. კაუჩუკის თერმული დაშლის პროდუქტებისაგან მან გამოყო იზოპრენი, რომლისგანაც პირველმა მიიღო სინთეზური კაუჩუკისმაგვარი პროდუქტი.

**ბუშე** (Boucher) ფრანსუა (29. IX. 1703, პარიზი, — 30. V. 1770, იქვე), ფრანგი ფერმწერი, *როკოკოს* ხელოვნ. თვალსაჩინო წარმომადგენელი. 1734-იდან პარიზის ფერწერისა და ქანდაკების სამეფო აკად. წევრი, 1765-იდან მისი დირექტორი და „მეფის პირველი ფერმწერი“. განიცადა ა. *ვატოს* გავლენა. ხატავდა პანოებს, პლაფონებს, მითოლ., პასტორალურ და ჟანრულ სურათებს, კოპწია, მოხდენილ პორტრეტებს, იდეალიზებულ პეიზაჟებს („ბოვეს მიდამოების ხედი“, ერმიტაჟი, ლენინგრადი); ასრულებდა შპალერის და თეატრ. დეკორაციების ესკიზებს, გრავიურებს წიგნებისათვის. 1720—30-იანი წწ. სურათების კოლორიტში იგრძნობა ფლამანდ. ხელოვნების გავლენა („ჰერკულესი და ომფალა“, მოსკ. ა. ს. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი).

**ბუშე დე პერთი** (Boucher de Perthes) ჟაკ (10. IX. 1788 — 2. VIII. 1868), ფრანგი არქეოლოგი. საფუძველი ჩაუყარა *პალეოლითის* კვლევას. შეკრიბა პალეოლითური იარაღი, რ-საც მეცნიერები მანამდე ყურადღებას არ აქცევდნენ. იგი ამტკიცებდა, რომ ამ იარაღთა შემქმნელი ადამიანი მამონტებისა და სხვა გადაშენებული ცხოველების თანამედროვე იყო, რაც ეწინააღმდეგებოდა იმდროინდელ პალეონტოლოგიაში გაბატონებულ ანტიევოლუციონისტურ, ე. წ. კატასტროფათა თეორიას. ამ აღმოჩენის მნიშვნელობა სათანადოდ მხოლოდ დარვინისტებმა შეაფასეს XIX ს. 60-იან წლებში.

**ბუშეტი,** სოფელი თელავის რ-ნში (ქვემო ხოდაშნის სოფსაბჭო), გომბორის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, მდ. წინანდლისხევის ნაპირზე. ზ. დ. 610 *მ*, თელავიდან 11 *კმ*, წინანდლიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ*. ს. კიროვის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ბუში** (Busch) ალან დადლი (დ. 22. XII. 1900, დალუიჩი), ინგლ. კომპოზიტორი, დირიჟორი, პიანისტი, მუს. მწერალი და საზ. მოღვაწე. დიდი ბრიტ. კომუნისტური პარტიის წევრი (1935). 1918—22 სწავლობდა ლონდონში, მუსიკის სამეფო აკადემიაში. აქვე 1925—54 ასწავლიდა კომპოზიციას. 1922—27 საკომპოზიციო ხელოვნებას სრულყოფდა ჯ. აირლენდთან, 1924—29 ფორტეპიანოზე მეცადინეობდა ა. შნაბელთან. 1929-იდან ხელმძღვანელობდა ლონდონის მუშათა საგუნდო კავშირს; იყო მუშათა რუს. ასოციაციის დამაარსებელი (1936) და პირველი თავ-რე, 1941-იდან კი პრეზიდენტი. მისი შემოქმედების მთავარი თემაა მშრომელი ადამიანების სოლიდარობა, მშვიდობისათვის ბრძოლა. ნაწარმოებები: ოპერები „უოტ ტაილერი“ (1950)—XIV ს. გლეხთა აჯანყებაზე, „ბლეკმურელი ადამიანები“ (1955) — ინგლ. მაღაროელთა აჯანყებაზე, „შაქრის ლერწმის ჭრა“ (1962), სამივე დაიდგა გდრ-ში, 1953, 1956, 1966; გუნდები „მშიერთა ლაშქრობა“, „შრომის სიმღერა“, „ჰიმნი ხალხის მტრების წინააღმდეგ“; საორკესტრო — „მშვიდობის დამცველი“ (1951); დაწერილი აქვს ოპერეტა, ბალეტი, კანტატები, სიმფ. თხზულებები (მ. შ. „ფანტაზიები საბჭოთა თემებზე“, 1945), კამერული ნაწარმოებები, მასობრივი სიმღერები. თავის შემოქმედებაში ბ. თავდაპირველად აბსტრ.-ფორმალისტურ ხერხებს მიმართავდა (კვარტეტი „დიალექტიკა“, 1929), შემდეგ მისი ენა მარტივი და დემოკრ. ხდება. ბ. — დირიჟორი და პიანისტი საბჭ. მუსიკის პროპაგანდისტია. 1935-ის შემდეგ არაერთხელ ყოფილა საგასტროლოდ სსრკ-ში.

**ბუში** (Busch) ერნსტ (დ. 22. I. 1900, კილი), გერმ. (გდრ) საესტრადო მომღერალი და დრამ. მსახიობი. გერმ. ხელოვნ. აკად. წევრი. გერმანიის ერთიანი სოციალ. პარტიის (გესპ) წევრი. გდრ ეროვნ. პრემიის ლაურეატი (1949, 1956). რევ. სიმღერების შემსრულებელი და პროპაგანდისტი. შექმნა საკუთარი საშემსრულებლო სტილი, რ-იც გამოირჩევა ორატორული გამომსახველობით და რევ. პათოსით. 1933-იდან როგორც ანტიფაშისტი გადაიხვეწა გერმანიიდან. 1937—39 იბრძოდა ესპანეთში, ინტერნაც. ბრიგადაში. 1943—45 იმყოფებოდა მოაბიტისა და ბრანდენბურგის ციხეებში. 1945-იდან ბ. „გერმანული თეატრისა“ და თეატრ „ბერლინერ ანსამბლის“ წამყვანი მსახიობია. როლები: მზარეული, გალილეი (ბრეხტის „დედა კურაჟი და მისი შვილები“ და „გალილეის ცხოვრება“), მეფისტოფელი (გოეთეს „ფაუსტი“) და სხვ. როგორც მომღერალი გამოდიოდა სსრკ-ში (1936, 1949, 1957). დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით.

**ბუში,** იხ. *ნაბიჭვარი*.

**ბუშირი,** ქალაქი სამხრ. ირანში, სპარსეთისა და ომანის ყურეების ნავსადგურებისა და კუნძულების ოსტანში. 50 ათ. მცხ. (1974). ნავსადგური სპარს. ყურის ნაპირზე. გააქვთ ხალიჩები, მატყლი, ბამბა და სხვ. საავტ. გზით უკავშირდება თეირანს. არის საფეიქრო წარმოება. თევზჭერა. ბ. დაარსდა 1736.

**ბუშლენდი,** ბუჩქნარით დაფარული ტერიტორია. სახელწ. უმთავრესად ავსტრალიაში იხმარება, სადაც დიდი ფართობი ძირითადად მარადმწვანე აკაციებითა და ევკალიპტებით შექმნილ ბუჩქნარებს უკავია.

*მ. სახოკია.*

**ბუშმენები** (ინგლ. Bushman<ჰოლანდ. bosjesman, სიტყვასიტყვით — ტყის კაცი), სამხრ. და აღმ. აფრიკის უძველესი მკვიდრი მოსახლეობა. ცხოვრობენ ნამიბიაში (კალაჰარისა და ნამიბიის უდაბნოებში, ეტოშის ღრმულის მიდამოებში), ბოტსვანის, ანგოლისა და სამხრ. აფრიკის რესპ. რ-ნებში და მცირე რაოდენობით ტანზანიაში. საერთო რაოდ. 50 ათასამდე კაცი (1970, შეფასება). ლაპარაკობენ *ბუშმენურ ენებზე,* აგრეთვე *ბანტუ* ენებზე. ოდესღაც მთელ სამხრ. აფრიკაში სახლობდნენ. ცხოვრობდნენ კარვებში, მთიან ადგილებში კი ბუნებრივ გამოქვაბულებში. შემდგომში ჩრდ-იდან ბანტუ ტომებმა შეავიწროვეს, სამხრ-იდან კი ევრ. კოლონიზატორებმა. ბ. კლდეზე ფერწერის შესანიშნავი ოსტატები იყვნენ. მათი მოხატულობა შესრულებულია მინერ. საღებავებით, აგრეთვე კირისა და ჭვარტლის გაზავებული ხსნარით. ამ სახის მოხატულობა შემორჩენილია სამხრ. აფრიკის რესპ., ლესოტოს, როდეზიის და ნამიბიის ტერიტორიაზე. ამ მხატვრობის დათარიღება მერყეობს ძვ. წ. პირველ ათასწლეულსა და ახ. წ. რამდენიმე ასეულ წელს შორის. მოხატულობის მთავარი მოტივებია რეალისტურად გადმოცემული ნადირობისა და ბრძოლის დინამ. და ექსპრესიული სცენები, ადამიანი — გიგანტები, მითიური არსებანი; მოხატულობის უძველესი შრე ერთი ფერის საღებავითაა შესრულებული (წითელი ან ყავისფერი), გვიანდელი (XIX ს. ბოლო) კი პოლიქრომულია. კალაჰარში მცხოვრებ ბ-ში დღესაც გავრცელებულია გოგრისა და სირაქლემას კვერცხის ნაჭუჭისაგან დამზადებული წყლის ჭურჭლის გეომ. ორნამენტით შემკობა.

*ლიტ.:* Элленбергер В., Трагический конец бушменов, пер. с франц., М., 1956; Tonque H., Bushmen paintings. Oxf., 1909.







ბუშმენები. ზემოთ—ანტილოპა კუდუ. პეტროგლიფი კლდეზე; შუაში—მშვილდოსანი. კლდის მხატვრობა; ქვემოთ — სირაქლემები. კლდის მხატვრობა.

**ბუშმენური ენები,** სამხრ. და აღმ. აფრიკის მკვიდრი მოსახლეობის — *ბუშმენების* ენები. ბ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 15 ათასი კაცი. ბ. ე. სუსტადაა შესწავლილი (25 ენა მარტო სახელწოდებითაა ცნობილი) და არც მათი ნათესაობაა დღესდღეობით ჯეროვნად გამოვლენილი. შედარებით უკეთ შესწავლილია ბ. ე-ის 3 ჯგუფი: კუნგი; კონგი ანუ მაგონგი; კჰომანი ანუ ნუსანი და მისი ახლომონათესავე ენა ბატვა. ბ. ე-ის ფონეტ. სისტემისათვის დამახასიათებელია წკლაპუნა ბგერების არსებობა. ბ. ე-ის გრამატ. წყობის ზუსტი დახასიათება ჯერჯერობით არ ხერხდება. ბ. ე-ის ძირების უმრავლესობა ერთმარცვლიანია; გავრცელებულია პოლისემანტიზმი; სახელური და ზმნური ფუძეები არაა გამიჯნული. რიცხვითი სახელი სულ სამია: ერთი, ორი, ბევრი. მარტივ წინადადებაში სიტყვათა რიგი ასეთია: ქვემდებარე, შემასმენელი, დამატება.

*ლიტ.:* Ольдерогге Д. А., Языки Африки, წგნ.: Народы Африки, М., 1954; Westphal E. O. J., On classifying Bushman and Hottentot languages, «African Language Studies», 1962, v. 3, p. 30—48.

**ბუშპრიტი,** ბუგშპრიტი (ინგლ. bowsprit, ჰოლანდ. boegspriet), გემის *ფორშტევნის* წინ გამოშვერილი ჰორიზ. ან დახრილი ძელი. აფრიან გემებზე ბ-ის მეშვეობით წინ სწევენ კლივერებს (ირიბ სამკუთხა აფრებს), რის შედეგად იზრდება აფრების ჯამური ფართობი და უმჯობესდება გემის მართვა. ბ-ს იყენებენ აგრეთვე წინა ღუზის ჩასაშვებად, ასაწევად და დასამაგრებლად.

**ბუშტნამქერი,** ბუშტოვანი ნამქერი, სანაყოფე კვერცხის დაავადება; *ქორიონის* ბუსუსების ეპითელიუმური შრის ჭარბი ზრდა. გამომწვევი მიზეზი უცნობია. ავადდებიან უმეტესად განმეორებითი ორსულობის დროს. შეიძლება განვითარდეს როგორც ნორმალური, ისე საშვილოსნოსგარე ორსულობისას. დაავადებული სანაყოფე კვერცხის ქორიონის ბუსუსები გადაგვარდება ცისტურ ბუშტუკებად, რ-ებიც ამოვსებულ ია ლორწოთი და შედედებული სისხლით. გარეგნულად ბ. ყურძნის მტევანს წააგავს. იგი შეიძლება იყოს სრული (როდესაც გადაგვარებულია ქორიონის ყველა ბუსუსი) და ნაწილობრივი. სრული ბ-ის დროს ნაყოფი იღუპება და შეიწოვება, ხოლო ნაწილობრივის დროს (თუ ბუსუსების 1/3-ზე ნაკლებია გადაგვარებული) შეიძლება განვითარდეს ნორმალური, სიცოცხლისუნარიანი ნაყოფი. ბ-ის ნიშნებია: საშვილოსნოს სწრაფი, ორსულობისათვის შეუფერებელი ზრდა, სისხლიანი გამონადენი ან სისხლდენა (ზოგჯერ მასიური), სისხლთან ერთად ბუშტუკების გამოყოფა, ტკივილი მუცლის ქვემო ნაწილში, ორსულობის ჭეშმარიტი ნიშნების უქონლობა, ტოქსიკოზი, ანემია და სხვ. ბ. შეიძლება გადაიქცეს ე. წ. დამშლელ ბ-ად, რ-ის დროსაც ბუსუსები ჩაიზრდება საშვილოსნოს კუნთოვან გარსში, დაშლის მას და მუცლის ღრუში გადავა. ყველაზე მძიმე გართულებად ითვლება ბ-ის გადაგვარება ქორიონეპითელიომად (ავთვისებიანი სიმსივნე). დიაგნოზი ზუსტდება ბიოლ. რეაქციების (აშჰაიმ-ცონდეკის, ფრიდმანის და გალი-მაინინის) საფუძველზე. თუ რეაქცია ორსულობის შეწყვეტის შემდეგაც დადებითი რჩება, ეს მიუთითებს ბ-ის ავთვისებიან სიმსივნედ გადაგვარებაზე. ავადმყოფს მეთვალყურეობა სჭირ-




ბუშტოვანი კამერა. თსუ-ში დამზადებული წყალბად-დეიტერიუმის 80-ლიტრიანი ბუშტოვანი კამერა მაგნიტურ ველში (სქემატური ნახაზი): 1—პნევმატიკური ამძრავი; 2—ჭოკი; 3—გრაფიტიზირებული ფთორპლასტის შუასადები; 4—ვაკუუმური გარსაცმი; 5—თხევადი აზოტის რეზერვუარი; 6—სპილენძის რადიაციული ეკრანი; 7, 9, 14 — თბომცვლელები; 8—დგუში; 10 — კომბინირებული შუასადები; 11—სახშობი; 12—ამრეკლი; 13—მაგნიტური რკინის ბლოკი; 15—ავარიული ნასხლეტი; 16—ილუმინატორი; 17—მცველი კონუსი; 18—იმპულსური მილაკები; 19—სტერეოფოტოკამერა.



ბუშტოსანა (U. vulgaris): ა—ფოთლებიანი და ბუშტებიანი ტოტი; ბ—ბუშტი გარედან; გ—ბუშტის ჭრილი.



ა. ბუჩმა.



ბუხარა. ჩარ-მინარი. 1807.

დება 2—3 წელი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ორსულობის შეწყვეტა, დამშლელი ბ-ის დროს—საშვილოსნოს ამოკვეთა. *ი. მაჭავარიანი.*

**ბუშტოვანი კამერა,** დამუხტული ნაწილაკების კვლების სარეგისტრაციო ხელსაწყო, რ-იც ოპტიკურად გამჭვირვალე, გადახურებული სითხით სავსე ჭურჭელია. ააგო ამერიკელმა ფიზიკოსმა დ. *გლეიზერმა* (1952). მან ექსპერიმენტულად დაადგინა, რომ გადახურებულ სითხეში დამუხტული (მაიონიზებელი) ჩქარი ნაწილაკის გავლისას მისი კვალის გასწვრივ წარმოქმნილ იონებზე ჩნდება ორთქლის ბუშტები. აქედან მიიღო ხელსაწყომ ბ. კ-ის სახელწოდება. მალე გლეიზერის ბ. კ. მცირე ზომის მინის ჭურჭლიდან ურთულეს სამრეწვ. ტიპის დანადგარად იქცა. ბ. კ-ის მთავარი ნაწილებია: სამუშაო მოცულობა, წნევის ცვლილების, განათება-ფოტოგრაფირებისა და მართვის სისტემები. სამუშაო მოცულობაში მოთავსებული სითხე წნევის ცვლილების სისტემას გადაჰყავს გადახურებულ მდგომარეობაში (როდესაც ტემპ-რა მოცემული წნევის დროს დუღილის ტემპ-რაზე მაღალია). ამ მომენტში ბ. კ-ში ატარებენ დამუხტული ჩქარი ნაწილაკების ნაკადს და ახდენენ განათება-ფოტოგრაფირებას. მიიღება სითხეში მათი გავლისა და სითხის ნაწილაკებთან ურთიერთქმედების სურათი. ბ. კ-ის უპირატესობა სხვა ანალოგიურ ხელსაწყოებთან შედარებით (*ვილსონის კამერა*, დიფუზიური კამერა) ის არის, რომ: 1. იგი ერთდროულად სამიზნეცაა და დეტექტორიც; 2. აქვს მაღალი დროითი და სივრცითი გარჩევის უნარი — მცირე ტურბულენტურობის გამო სურათი თითქმის არ მახინჯდება; 3. სამიზნეს დიდი სიმკვრივის გამო ბირთვული ურთიერთქმედებისადმი მეტად ეფექტურია; 4. შეიძლება დამზადდეს დიდი ზომისა, ხოლო მ უ შ ა ს ი თ ხ ე დ გამოყენებულ იქნეს ბირთვული რეაქციისათვის საჭირო ელემენტის შემცველი ნებისმიერი სითხე ან მათი ნარევი: ა) თხევადი წყალბადი — თავისუფალი პროტონების სამიზნე ელემენტარული ურთიერთქმედების აქტზე დაკვირვებისათვის; ბ) პროპანი ან პროპან-ფრეონის ნარევი — წყალბადით (პროტონებით) მდიდარი და ამავე დროს საკმარისად მკვრივი, γ-კვანტების კარგი დეტექტორი, რ-იც მაღალენერგიულ აქტში წარმოქმნილი ყველა ნაწილაკის შესახებ სრული ინფორმაციის მიღების საშუალებას იძლევა; გ) თხევადი ქსენონი — იყენებენ დეტექტორად ისეთ რადიოაქტ. დაშლის პროცესზე დასაკვირვებლად, რ-შიც სხვა ნაწილაკებთან ერთად γ-კვანტებიც გამოიყოფა; დ) თხევადი ჰელიუმი, დეიტერიუმი, წყალბად-ნეონის ნარევი და სხვ.; 5. გრძნობიერების დროის სიმცირის გამო ბ. კ-ით მიღებული სურათი არ არის გადატვირთული ფონური ნაწილაკების კვლებით; 6. აქვს მუშაობის სწრაფი ციკლი — შეუძლია ნებისმიერ ამჩქარებელთან (0,1—5) *ჰც* სიხშირით იმუშაოს სინქრონულად. ამ უპირატესობათა გამო გამოყენების თვალსაზრისით ბ. კ. ამჩქარებლებზე მომუშავე სხვა ხელსაწყოთა შორის ყველაზე ფართოდ გავრცელებული ხელსაწყოა. 1958—70 მასზე იხარჯებოდა ამჩქარებლის მუშაობის დროის 60 — 70%. ნახაზზე ნაჩვენებია თსუ-ში დამზადებული წყალბად-დეიტერიუმის 80-ლიტრიანი ბ. კ. მაგნ. ველში.

*ლიტ.*: Водородная пузырьковая камера. Тезисы докладов научной конференции физического факультета ТГУ, посвященной 50-летию установления Советской власти и создания Коммунистической партии Грузии, Тб., 1971; Пузырьковые камеры, М., 1963. *რ. სალუქვაძე.*

**ბუშტოსანა,** წ ყ ლ ი ს ს ა ნ თ ე ლ ა (Utricularia), *მწერიჭამია მცენარეების* გვარი ბუშტოსანასებრთა ოჯახისა. ცხოვრობენ წყალში, ტორფიანი ჭაობის ზედაპირზე. ზოგიერთი *ეპიფიტია*. ფესვები არა აქვთ. მტევნებად შეკრებილი ყვითელი ყვავილები წყლიდან ამოშვერილია. ფოთლები მოფენილია ბუშტებით, რ-ებითაც მცენარე პატარა ცხოველებს იჭერს და ბუშტის კედლებიდან გამოყოფილი ფერმენტების საშუალებით ინელებს. ცნობილია 250-მდე სახეობა. სსრკ-ში 4 სახეობაა, საქართველოში 2 (U. vulgaris და U. minor). ბ-ს ზოგი სახეობა სამკურნალოა.

**ბუჩაანი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭართლის სოფსაბჭო), ალევის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. არაგვის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 960 *მ*, დუშეთიდან 51 *კმ*. ფასანაურის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ჭართალში (3 *კმ*). ბ-შია შუა საუკუნეების ძეგლები „ახალციხის ეკლესია“, ეკლესია „მურყნისი“ („პირიმზე“).

**ბუჩმა** ამბროსი მაქსიმილიანის ძე (14. III. 1891, ლვოვი, — 6. I. 1957, კიევი), უკრ. საბჭ. მსახიობი, რეჟისორი, პედაგოგი, საზ. მოღვაწე, სსრკ სახ. არტისტი (1944). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1949). სკკპ წევრი 1942-იდან. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1905 ლვოვის უკრ. დრამის თეატრში. ოქტ. რევ. შემდეგ აქტიურად მონაწილეობდა უკრ. საბჭ. თეატრის შექმნაში. 1922—26, 1930—36 იყო თეატრ „ბერეზილის“ მსახიობი. 1936-იდან გამოდიოდა ი. ფრანკოს სახ. თეატრში, რ-თანაც დაკავშირებულია მისი შემოქმედებითი მიღწევები. როლები: მიკოლა ზადოროჟნი (ფრანკოს „მოპარული ბედნიერება“), ივანე კოლომიიცევი (გორკის „უკანასკნელნი“), გაიდაი, მაკარ დუბრავა, პლატონ კრეჩეტი (კორნეიჩუკის „ესკადრის დაღუპვა“, „მაკარ დუბრავა“, „პლატონ კრეჩეტი“); შექმნა ვ. ი. ლენინის სახე კორნეიჩუკის „სიმართლეში“. ბ-ს შემოქმედებას ახასიათებდა შინაგანი სიმართლე, გულწრფელობა, ფსიქოლ. სიღრმე, პროფ. ოსტატობა და კულტურა. 1924-იდან მოღვაწეობდა კინოში. შექმნა გორდეი იაროშჩუკის („ღამის მეეტლე“, 1929), ტარასის („უძლეველნი“, 1945) ტრაგიკული სახეები. იყო კიევის კარპენკო-კარის სახ. თეატრ. ინ-ტის პროფესორი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით. *ნ. შალუტაშვილი.*

**ბუჩუკურთა,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბარისახოს სოფსაბჭო), გუდამაყრის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. ხევსურეთის არაგვის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1800 *მ*, დუშეთიდან 68 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (5 *კმ*).

**ბუჩქი,** ტანდაბალი მრავალწლოვანი მერქნიანი მცენარე. ხეებისაგან განსხვავებით ნიადაგის ზედაპირიდანვე ძლიერად იტოტება და მკვეთრად გამოხატული მთავარი ღერო არა აქვს. ბ-ები უმეტესად ფოთლოვანი ჯიშების სახეობები და სახესხვაობებია. ერთი და იმავე სახეობის მცენარე ხშირად შეიძლება ბ-იც იყოს და ხეც. მაგ., ხეჭრელი, ცირცელი და სხვ. მრავალ მათგანს საკვები, ტექ., სამკურნალო და დეკორ. მნიშვნელობა აქვს. იყენებენ ტყის მინდორსაცავი ზოლებისა და ცოცხალი ღობეებისათვის. ტყეში ბ-ები ქვეტყეს ქმნიან.

**ბუჩქისებრი ხურხუმო** (Salsola arbuscula), ბუჩქბალახი ნაცარქათამასებრთა ოჯახისა. 20—100 *სმ* სიმაღლის მცენარეა ვიწროხაზური ხორცოვანი ფოთლებითა და თავთავისებრი ან საგველა ყვავილედებით. გვხვდება ცენტრ. და წინა აზიაში. სსრკ-ში — შუა აზიასა და ვოლგის ქვემო წელის მიდამოებში. უმეტესად უდაბნოებსა და ნახევრად უდაბნოების ქვიშიან და ღორღიან დამლაშებულ ნიადაგებზე იზრდება. ზამთარში კარგი საკვებია ცხვრისა და ცხენისათვის. აქლემი ჭამს მთელი წლის განმავლობაში. ადგილ. მოსახლ. იყენებს სათბობად და ტყაპის მოსაქნელად.

**ბუჩქისძირა** (Corydalis), მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ყაყაჩოსებრთა ოჯახისა. აქვს გორგლისებრ გამსხვილებული ფესვები და კენწრულ მტევნებად შეკრებილი თეთრი, ყვითელი, მოწითალო ან იისფერი ყვავილები; ცნობილია 100-მდე სახეობა. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, აფრიკასა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში 61 სახეობაა. უმრავლესობა ციმბ. და შუა აზიის მთებში გვხვდება. საქართვ. ტყეებში და ალპ. მდელოებზე იზრდება 9 სახეობა, მათგან ერთი საქართველოს ენდემია (C. vittae), ორი კავკასიისა (C. alexeenkoana, C. emanueli). ბ. თაფლოვანი მცენარეა. მრავალი სახეობა დეკორატიულია.

ბუჩქისძირა. 1.—Corydalis cava: ა—ყვავილი; ბ—გორგლის განივი ჭრილი. გ—ნაყოფები; 2. Corydalis halleri: ა—ყვავილი; ბ—გორგლის განივი ჭრილი.

**ბუჩქსაჭრელი,** სას.-სამ. მანქანა. იყენებენ ბუჩქნარითა და წვრილიანით დაფარული ფართობის გასაწმენდად (ახ. მიწების ათვისების, გზების, არხების გაყვანის დროს და სხვ.). სამამულო მარკის ბ-ებია: დ-514ა და მტპ-43 ხ. დ-514ა დამონტაჟებულია ტ-100 მგპ ტრაქტორზე, ჭრის 120 *მმ*-მდე დიამეტრის ბუჩქებსა და ხეებს. მისი მწარმოებლურობაა 0,6 *ჰა/სთ*; პირმოდების განი — 3,6 *მ*; მტპ-43 ხ ჭრის და ერთ მხა-




ბუჩქსაჭრელის სქემა: 1—ფრთა; 2—მბიძგავი ჩარჩო; 3—საფარი; 4—ტრაქტორი; 5—ჰიდროცილინდრი; 6—ბუგელი; 7—თხილამურები; 8—ზამბარული საკიდარი; 9—დანა; 10—ბურთულა თავი; 11—ბურთულა ქუსლი.

რეზე ალაგებს ხეებსა და ბუჩქებს. მწარმოებლურობაა 0,1 *ჰა/სთ*; პირმოდების განი — 1,6 *მ*.

**ბუქგორი,** მწვერვალი შოდა-კედელას (რუბოძალის) ქედზე, ონის რ-ნში. სიმაღლე 3226 *მ*. აგებულია ქვედაცარცული თიხაფიქლებით, კარბონატული ქვიშაქვებითა და მერგელებით. ბ-ის ჩრდ. კალთაზე სათავე აქვს მდ. რუბოძალს (რიონის მარჯვ. შენაკადი), სამხრ. კალთაზე ჩაბალახის მარჯვ. და საკაოს მარცხ. შენაკადებს. მწვერვალი გაშიშვლებულია, კალთებზე ალპ. და სუბალპ. მდელოებია. *მ. სანებლიძე.*

**ბუქნური,** სოფელი აჭ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (აჟარის სოფსაბჭო), აფხ. კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ჩხალთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1000 *მ*, გულრიფშიდან 63 *კმ*. აჟარის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. აჟარაში (7 *კმ*).

**ბუჭყიაშვილი** (ბუჩქიევი) ალექსანდრე ბეჟანის (ბორისის) ძე (24. VIII. 1825 — 28. II. 1902, თბილისი), რუს. არმიის არტილ. გენ.-ლ. (1893), ერეკლე II-ის მინბაშის ივანე ბუჭყიაშვილის შვილიშვილი. სწავლობდა ჯერ თბილ. გიმნაზიაში, 1837—44 პეტერბ. კადეტთა კორპუსში. მსახურობდა ცარსკოე-სელოს საარტ. ბატარეაში, ბესარაბიაში. 1851-იდან ბ. ჩრდ. კავკასიაში გადაიყვანეს. მონაწილეობდა რუსეთ-ოსმ. (1853—56; 1877—78) ომებში. მსახურობდა ფინეთში (1887—92) საარტ. ბრიგადის მეთაურად. 1893 გადადგა სამხ. სამსახურიდან. იყო მრავალი ორდენის კავალერი. დაკრძალულია ანჩისხატის ეკლესიაში.

*ლიტ.*: შ ო ნ ი ა მ., მოგონება და სინამდვილე, «ცისკარი», 1966, № 3; П о т т о В., Фамилия Бучкиевых в столетнем служении её России, Тфл., 1901. *მ. შონია.*

**ბუჭყიაშვილი** (ბუჩქიევი) დიმიტრი ივანეს ძე (1789—1849), რუსეთის არმიის გენ.-მ., ერეკლე II-ის მინბაშის ივანე ბუჭყიაშვილის შვილი. მსახურობდა შირვანის პოლკში. რუსეთ-ოსმ. ომის (1828—29) დროს მონაწილეობდა ახალციხის აღებაში. იყო ალექსანდროპოლის (ახლანდ. ლენინაკანის) ციხესიმაგრის კომენდანტი.

**ბუჭყიაშვილი** (ბუჩქიევი) ვახტანგ ბეჟანის (ბორისის) ძე (გ. 1901), რუსეთის არმიის გენ.-მ. ა. *ბუჭყიაშვილის* უმცროსი ძმა. მსახურობდა ტვერის დრაგუნთა პოლკში. მონაწილეობას იღებდა რუსეთის მიერ დას. კავკასიის მთიელების დამორჩილებაში, რუსეთ-ოსმალეთის ომში (1877—78).

*ლიტ.*: П о т т о В., Фамилия Бучкиевых в столетнем служении её России, Тфл., 1901.

**ბუჭყინტა,** სოფელი თიანეთის რ-ნში (ზარიძეების სოფსაბჭო), ქართლის ქედის დას. კალთაზე, მდ. შარახევის (ფშავის არაგვის მარცხ. შენაკადი) ზემო აუზში. ზ. დ. 1480 *მ*, თიანეთიდან 30 *კმ*. ზარიძეების კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ზარიძეებში (22 *კმ*).

**ბუხარა** (სანსკრ. ვიხარა — მონასტერი), ქალაქი უზბ. სსრ-ში, ბუხარის ოლქის ცენტრი. მდებარეობს მდ. ზარაფშანის ქვემოთში, ბუხარის ოაზისის ცენტრში, შაჰრუდის არხზე. სარკინიგზო ტოტით (13 *კმ*) დაკავშირებულია კაგანთან. 139 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 50 ათ.; 1959 წ. — 69 ათ.; 1970 წ. — 112 ათ.). არქეოლ. მონაცემებით, ბ. I ს-ში უნდა იყოს დაარსებული. როცა ქალაქი არაბებმა დაიპყრეს (709), იგი უკვე შუა აზიის მნიშვნელოვანი კულტ. და სავაჭრო-სახელოსნო ცენტრი იყო (ვაჭრობდა ირანთან, ინდოეთთან, ჩინეთთან და სხვა ქვეყნებთან). IX—X სს-ში ბ. *სამანიდების სახელმწიფოს* სატახტო ქალაქი იყო. X ს. ბოლოს მომთაბარე ყარახანიდებმა ჩაიგდეს ხელში, XII ს. შუახანებში — მომთაბარე ყარაჩინელებმა, 1220 ჩინგისყაენმა აიღო, 1370 — თემურლენგმა. XVI ს. დასაწყისში *შაიბანიდების სახელმწიფოს* სატახტო ქალაქი გახდა. XVI ს. შუახანიდან XX ს-მდე *ბუხარის სახანოს* დედაქალაქი იყო. საუკუნეთა მანძილზე ქალაქი ევროპასა და აზიას შორის საქარავნო ვაჭრობის ცენტრად ითვლებოდა. ბ. ბევრჯერ ყოფილა ანტიფეოდ. აჯანყებების კერა [მუკანას (VIII ს. 70-იანი წწ.), მალიქ სანჯარის (1206—07), მაჰმუდ თარაბის (1238) აჯანყებები]. XVII—XVIII სს-ში ქალაქი არაერთგზის ააოხრეს ირანელმა და სხვა დამპყრობლებმა. 1868-იდან რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. 1920 წ. 2 სექტ. სახ. აჯანყების შედეგად ბუხარის ემირის ხელისუფლება დაეცა. 14 სექტ. შეიქმნა სრულიად ბუხარის რევკომი და სახ. ნაზირთა (კომისართა) საბჭო. 1920 წ. 8 ოქტ. ქალაქი *ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკის* დედაქალაქად გამოცხადდა. 1924—25 ზარაფშანის ოკრუგის ცენტრი იყო. 1938 წ. 15 იანვრიდან ბუხარის ოლქის ცენტრია. ბ. დიდი სამრეწვ. და კულტ. ცენტრია. არის ყარაქულის, ბამბასაწმენდი, ზეთსახდელი ქ-ნები; სამკერვალო, ტრიკოტაჟის, აბრეშუმსაგრეხი ფ-კები. ხორცის, რძის, ღვინისა და სხვა საწარმოები. ბამბეულის კომბინატი. ცნობილია ძვ. სამხატვრო საწარმოებით (ოქრომკედით ქარგვა, აბრეშუმსაქსოვი და სხვ.). ვითარდება ლითონდამუშავება, საშენ მასალათა მრეწველობა.

ბ. ქალაქ-მუზეუმია, სადაც 140-მდე არქიტ. ძეგლია დაცული. მ. შ. აღსანიშნავია სამანიდთა ცენტრ.-გუმბათიანი მავზოლეუმი (ე. წ. ისმაილ სამანის მავზოლეუმი, IX ს. დასასრული — X ს. დასაწყისი); ანსამბლი ფოი-ქალანი, რ-შიც შედის ქალანის მინარეთი (1127), ქალანის მეჩეთი (XII ს., გადაკეთებულია XV—XVI სს-ში) — ერთ-ერთი უდიდესი შუა აღმოსავლეთში (ფართ. 130 *მ*×80 *მ*); მირი-არაბის მედრესე (1536); სეიფედინ ბოხარზის ორგუმბათიანი მავზოლეუმი (XIII ს., გადაკეთებულია XIV — XV სს-ში). ბუიან-ყული-ხანის მინიატიურული მავზოლეუმი (XIV ს.); ულუღ-ბეგის მედრესე (1417) — შუა აზიაში შემორჩენილ მედრესეთაგან ყველაზე ადრინდელი; მის პირდაპირ მდიდრულად მოპირკეთებული (მაიოლიკა, მოხატულობა) აბდულაზიზ-ხანის მედრესეა (1652). ბევრია XVI ს. ნაგებობა: ბალიანდის მეჩეთი და ხოჯა ზაინუდინის ხანაგა, შუა აზიის უდიდესი მედრესე ქუქელთაში; გუმბათიანი სავაჭრო ნაგებობანი — ზარგარანი, თელფაქ-ფურუშანი და სარაფანი; აბდულა-ხანის დახურული ბაზარი. ქალაქგარეთა ნაგებობათაგან აღსანიშნავია: ბეჰაუდინის ხანაგა (1544—45), ჩარ-ბაქრის მემორიალური ანსამბლი (1560—63), ფაიზაბადის ხანაგა (1598—99). XVIII—XIX სს. მიეკუთვნება არკის (ციტადელი) ნაგებობა და ე. წ. ჩარ-მინარის მედრესე (1807), რ-საც ოთხკოშკიანი ორიგინ. შესასვლელი აქვს. ამჟამად ქალაქი კეთილმოწყობილი და გამწვანებულია. 1964 დამტკიცდა ბ-ის რეკონსტრუქციის გეგმა (არქიტ. ვ. ჩუნიხინი, ვ. სლონიმსკი, ტ. კალინოვსკაია); აშენდა კავშირგაბმ. სახლი (1966, არქიტ. მ. ჩერნოვი), საოლქო საჯარო ბ-კის შენობა (1969, ტიპური პროექტი). ბ-ში არის პედ. ინ-ტი, ტაშკენტის პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, 9 საშ. სპეც. სასწავლებელი, მ. შ. სამთო-გეოლ. სამშენებლო, საგზაო-საავტ., სას.-სამ., კოოპ. ტექნიკუმები. დრამისა და კომედიის თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

*ლიტ.*: П у г а ч е н к о в а Г. А., Самарканд, Бухара, 2 изд., [М., 1968].

**ბუხარი,** სახლის კედელში დატანებული აგურის ან ქვის ღია („კარო"), კვამლსადენიანი ღუმელი. მისი ძირი, ცეცხლის სანთები ადგილი — ყვერბია. ზოგჯერ საკვამურის შუა ტანიდან დაშვებულია საქვაბე, ანუ საკიდელი. ბ-ის „შუბლი" თაღოვანია, წინ წამოწეული და ხშირად რელიეფური ჩუქურთმით („სიცოცხლის ხის" და სხვ. მოტივით) შემკული. ბ-ის თავი — „ფიდონი" თაროსებრია და სანთლის, ჭრაქის და სხვ. დასადგმელად იყენებენ. ქართ. საცხოვრებელში ბ. არსებითად იმავე ფუნქციას ასრულებს, რასაც შუა სახლში მოთავსებული კერა (შუაცეცხლი). ბ-ის დიდი ღირსება ის, რომ იგი ხელს უწყობს შენობის კარგ ვენტილაციას. მისი ნაკლია დიდძალი საწვავის ხარჯვა და გათბობის დაბალუნარიანობა. ბ. დღემდეა გავრცელებული გერმანიაში, საფრანგეთში, იტალიაში, ინგლისში, დანიაში, ნორვეგიაში, შვეციაში და სხვ. ქვეყნებში; სსრკ-ში კი ძირითადად კავკასიაში, შუა აზიაში, ვოლგისპირეთსა და ბალტიისპირეთში. თანამედროვე საცხოვრებელში ბ. ზოგჯერ დეკორ. ფუნქციასაც ასრულებს. *ნ. რეხვიაშვილი.*

**ბუხარის ოლქი,** შედის უზბ. სსრ-ში. შეიქმნა 1938 წ. 15 იანვარს. ფართ. 143,2 ათ. *კმ²*. მოსახლ. 104 ათ. კაცი (1975), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 33%. ცენტრი — ქ. ბუხარა. ზედაპირი ვაკეა. მდებარეობს ზარაფშანის ქვემო დინებასა და ყიზილყუმის უდაბნოს სამხრ. ნაწილში. ტერიტ. დიდი ნაწილი უდაბნო საძოვრებს უჭირავს. არის სარწყავი მიწათმოქმედება. სათესია მიწის ფონდის დაახლ. 2%. მეურნ. მთავარი დარგებია მებამბეობა, ყარაქულის ჯიშის ცხვრის მოშენება, მებაღეობა, ბამბასაწმენდი, აბრეშუმის სახვევი, კარაქ-ცხიმის, ღვინის, ხორცის მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება და სხვ. ბუნებრივი აირის მოპოვება (უდიდესი საბადო — ღაზლი); გაყვანილია აირსადენები ურალისაკენ, ცენტრისაკენ, ტაშკენტისაკენ და სხვ. ვითარდება ნავთობის, ქიმ., ენერგეტ. და ოქროსმოპოვებითი მრეწველობა.

**ბუხარის ოპერაცია 1920,** სამოქალაქო ომში (1918—20) წითელი არმიის ნაწილებისა (სარდალი მ. ფრუნზე) და ბუხარის რევ. რაზმების საბრძოლო მოქმედება ბუხარის ემირის ჯარების წინააღმდეგ 1920 წ. 29 აგვ.—2 სექტ. ემირს მთავარი ძალებით ძვ. ბუხარის რ-ნი ეკავა, ხოლო ცალკეული რაზმებით—ხათირჩი და ქერმინე. გადასასვლელი ტახტაყარაჩის, შაჰრისაბზისა და ყარშის რ-ნში მოქმედებდნენ ბუხარის ბეგების რაზმები. 23 აგვ. აჯანყდნენ ჩარჯოუს საბეგოს მშრომელები და დახმარებისათვის თურქესტანის საბჭ. რესპუბლიკას მიმართეს. ბ. ო. 29 აგვ.



ბუხარა. სამანიდების მავზოლეუმი, ე. წ. ისმაილ სამანის მავზოლეუმი. IX ს. დასასრული—X ს. დასაწყისი.



ბუხარა. ქალანის მინარეთი. 1127.






საბჭ. ჯარების მიერ აჯანყებულებთან ერთად ძველი ჩარჯოუს აღებით დაიწყო. ჩარჯოუში შექმნილმა რევკომმა ბუხარის მშრომელებს ემირატის წინააღმდეგ საბრძოლველად მოუწოდა. 2 სექტ. იერიშით აიღეს ძველი ბუხარა. 1920 წ. 8 ოქტ. გამოცხადდა ბუხარის სახ. საბჭ. რესპუბლიკა.

**ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკა** (ბსსრ), საბჭ. რესპ. შუა აზიაში 1920—1924-ში. შეიქმნა 1920, როდესაც ბუხარის სახანოში წითელი არმიის დახმარებით გაიმარჯვა ანტიფეოდ., ანტიიმპერიალ. სახ. რევოლუციამ. ბსსრ-ის ფართობი უდრიდა 182193 $კმ^2$, მოსახლ. — 2,2 მლნ-ზე მეტ კაცს (უმთავრესად უზბეკები, ტაჯიკები, თურქმენები). ბსსრ ესაზღვრებოდა *თურქესტანის ავტონომიურ საბჭოთა სოციალისტურ რესპუბლიკას, ხორეზმის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკასა* და ავღანეთს. დედაქალაქი — ძველი ბუხარა.

1920 შუახანებში ბუხარის სახანოში რევ. სიტუაცია მომწიფდა. ამას ხელს უწყობდა თურქესტანში საბჭ. ხელისუფლების განმტკიცება. ბუხარის ეკონ. მოწყვეტამ საბჭ. რუსეთსა და თურქესტანის ასსრ-გან, ემირის ორიენტაციამ იმპერიალ. ინგლისზე, მძიმე გადასახადებმა, ხელისუფალთა თვითნებობამ, მოუსავლიანობამ დეჰყანთა და ხელოსანთა მზარდი უკმაყოფილება გამოიწვია. ბუხარის კომუნისტურმა პარტიამ (ბკპ, შეიქმნა 1918) რკპ(ბ)-ის დახმარებით დაიწყო ხალხის რევ. ძალების მომზადება შეიარაღებული აჯანყებისათვის. ახლად შექმნილ საბრძოლო რაზმებს იარაღით ეხმარებოდა თურქესტანის ფრონტის შტაბი. ბკპ-ის IV ყრილობამ (1920 წ. 16—18 აგვ.) ბუხარის მშრომელებს აჯანყებისაკენ მოუწოდა. ბუხარის შეიარაღებული საბრძოლო რაზმები ამ დროს 5 ათ. კაცს ითვლიდა. 1920 წ. 23 აგვ. საქარ-ბაზარში დაიწყო შეიარაღებული აჯანყება. ბრძოლის პერიოდში შექმნილმა რევკომმა დახმარება სთხოვა საბჭ. რუს. მთავრობას, რ-მაც ბუხარაში გაგზავნა წითელი არმიის ნაწილები მ. ფრუნზეს მეთაურობით. 29—31 აგვ. გაათავისუფლეს ქალაქები: ხათირჩი, ქითაბი, ქერმინე, ზიაუთდინი, ყარში, შაჰრისაბზი და სხვ.; 2 სექტ. — ძველი ბუხარა (იხ. *ბუხარის ოპერაცია 1920*). 14 სექტ. საბოლოოდ ჩამოყალიბდა ხელისუფლების უმაღლესი ორგანოები — სრულიად ბუხარის რევკომი და სახალხო ნაზირთა (კომისართა) საბჭო. 8 ოქტ. სახ. წარმომადგენელთა სრულიად ბუხარის I ყურულთაიზე (ყრილობაზე) გამოცხადდა ბსსრ, რ-იც სახელმწ. წყობით წარმოადგენდა პროლეტარიატისა და გლეხობის რევ.-დემოკრ. დიქტატურას. ბსსრ გარდამავალი საფეხური იყო საბჭ. სოციალ. რესპუბლიკის შექმნის გზაზე. 1921 წ. 4 მარტს რსფსრ-სა და ბსსრ-ს შორის დაიდო სამოკავშირო ხელშეკრულება და ეკონ. შეთანხმება. 1921 სექტ-ში დამტკიცდა ბსსრ-ის კონსტიტუცია, რ-იც ითვალისწინებდა ბსსრ-ის თავისებურებებს და ცნობდა კერძო საკუთრებას მიწაზე, წარმოების საშუალებებზე. საარჩევნო ხმის უფლება მიეცა ექსპლოატატორული კლასების ზოგიერთ წარმომადგენელს და სხვ. 1922 წ. 1 თებ. ბკპ მიიღეს რკპ (ბ) შემადგენლობაში.

1920 — 23 ბსსრ-ის ტერიტორიაზე გააფთრებული ბრძოლები წარმოებდა ბასმაჩებთან (იხ. *ბასმაჩობა*). წითელმა არმიამ ბუხარის მშრომელთა დახმარებით გაანადგურა ბასმაჩები. ბკპ I (V) ყრილობამ (1921) მიიღო დადგენილება აგრ. რეფორმისა და სხვ. რევ.-დემოკრ. გარდაქმნების ჩატარების შესახებ. 1921—24 ემირებსა და ბეგებს ჩამოართვეს მიწები და დეჰყანებს დაურიგეს. თურქესტანის, ბუხარისა და ხორეზმის რესპუბლიკების ეკონ. და სახ. მეურნ. აღდგენის მიზნით თურქესტანის, ბუხარისა და ხორეზმის I ეკონ. კონფერენციის (1923 მარტი) გადაწყვეტილებით მოხდა სამი რესპ. ეკონ. გაერთიანება და შეიქმნა ერთიანი ეკონ. ცენტრი — შუა აზიის ეკონ. საბჭო (შაეს). 1922 — 23 ბსსრ-მ საბჭ. რუსეთისაგან მიიღო დანადგარები რამდენიმე სართავ-საქსოვი ფაბრიკისათვის, ხოლო სახ. მეურნ. აღსადგენად — 50 მლნ მანეთი. მთავრობა დიდ დახმარებას უწევდა დეჰყანებს სათესლე მარცვლეულით, პირუტყვით, სას.-სამ. იარაღებით, ფულადი სესხებით. ნათესმა ფართობებმა ომამდელ დონეს მიაღწია, აღდგა ირიგაცია, მესაქონლეობა, სამეურნეო მშენებლობაში მოპოვებულმა წარმატებებმა შექმნა ბსსრ-ის სოციალ. რესპუბლიკად გარდაქმნის წინაპირობები. სრულიად ბუხარის საბჭოების V ყურულთაის 1924 წ. 19 სექტ. დადგენილებით ბსსრ-ს ეწოდება ბუხარის საბჭ. სოციალ. რესპუბლიკა, რ-იც შუა აზიის საბჭ. რესპუბლიკების ეროვნ.-სახელმწიფოებრივი გამიჯვნის შედეგად 1924 წ. 27 ოქტ. გაუქმდა. მისი ტერიტ. შევიდა ახლად შექმნილ უზბ. სსრ, თურქმ. სსრ და ტაჯ. ასსრ (1929-იდან ტაჯ. სსრ) შემადგენლობაში.

*ლიტ.*: История таджикского народа, т. 3, кн. 1, М., 1964; История Узбекской ССР, т. 3, Таш., 1957; И ш а н о в А. И., Бухарская Народная Советская Республика, Таш., 1969.




უზბეკთა სამფლობელოების მიახლოებითი საზღვრები XVI ს დამდეგს
ბუხარის სახანო და მისი სამფლობელოები XVI ს. ბოლოს
ბუხარის, ხივისა და კოკანდის სახანოები XVIII ს. ბოლოს
ბუხარის საამირო XIX ს. ბოლოს

**ბუხარის სახანო,** ფეოდ. სახელმწიფო შუა აზიაში XVI ს-იდან XX ს. 20-იან წლებამდე. დააარსეს *შაიბანიდებმა*. სახელწ. „ბ. ს." გაჩნდა XVI ს. ბოლოს, როცა დედაქალაქი სამარყანდიდან ბუხარაში გადაიტანეს. ბ. ს-ს პოლიტ. გაძლიერება და ტერიტ. გაფართოება დაკავშირებულია აბდულა-ხან II-ის მმართველობასთან (1557—98). მან დაიპყრო ბალხი და ფერღანა (1573), ტაშკენტი (1576), ხორასანი ჰერათითა და მეშჰედით (1582—83), ხვარაზმი (1593—94), დაამყარა სავაჭრო და დიპლ. ურთიერთობა რუს. სახელმწიფოსთან. შენდებოდა ქალაქები, ვითარდებოდა ხელოსნობა და ვაჭრობა. *აშთარხანიდების* მმართველობაში (1599-იდან) დაიწყო შინაომები. XVIII ს. I ნახევარში ფეოდ. დაქუცმაცებულობა გაძლიერდა. 1740 ბ. ს. ნადირ-შაჰმა დაიპყრო. მისი სიკვდილის (1747) შემდეგ გაბატონდნენ *მანღითები*, რ-თა წარმომადგენლები ემირებად იწოდებოდნენ, მათი მმართველობის პერიოდში ბ. ს-ში პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობა შედარებით მყარი გახდა, მაგრამ ფეოდ. დაქუცმაცებულობა კვლავ რჩებოდა, თითქმის არ შეცვლილა XVI ს-ში ჩამოყალიბებული ფეოდ. მიწათმფლობელობის სისტემა: ამლიაქი (სახელმწ. მიწები), მულქი (კერძო მიწები), ვაკუფი (მუსლ. სამღვდელოების მიწები). გლეხობა ძირითადად იჯარით იღებდა მიწებს. ხშირი იყო სახ. აჯანყებები.

1868 რუს. არმიამ სამარყანდთან დაამარცხა ემირის ჯარები და ბ. ს. რუსეთის შემადგენლობაში შევიდა, როგორც ვასალური სახელმწიფო. ბ. ს-სა და რუს. იმპერიის ურთიერთობა განისაზღვრა 1868 და 1873 ხელშეკრულებით. ბ. ს-ს მეურნ. თანდათან ჩაერთო რუს. საერთო ბაზარში, ფეხი მოიკიდა კაპიტალიზმმა, განვითარდა სავაჭრო მიწათმოქმედება, კერძოდ, მებამბეობა. 1920 წ. 2 სექტ. ბუხარის მშრომელებმა წითელი არმიის ნაწილების მხარდაჭერით დაამხეს ემირის ხელისუფლება (იხ. *ბუხარის ოპერაცია 1920*). 1920 წ. 8 ოქტ. სრულიად ბუხარის სახ. წარმომადგენელთა I ყურულთაიზე (ყრილობაზე) გამოცხადდა *ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკა*.

*ლიტ.*: История Узбекской ССР, т. 1—3, Таш., 1967—68.

**ბუხენვალდი** (Buchenwald), გერმანელ ფაშისტთა საკონცენტრაციო ბანაკი. შეიქმნა 1937 ვაიმარის მახლობლად. თავდაპირველად ეტერსბერგი ერქვა. 8 წლის მანძილზე ბ-ის პატიმარი იყო 239 ათ. კაცი; ჯერ გერმ. ანტიფაშისტები, II მსოფლიო ომის წლებში კი სხვადასხვა ეროვნების წარმომადგენლები. ბევრი პატიმარი ჯერ კიდევ ბ-ის მშენებლობაზე დაიღუპა. მათ ექსპლუატაციას უწევდნენ ბ-ის ახლოს მდებარე მსხვილი სამრეწვ. ფირმების მფლობელებიც (სიმენსი, იუნკერსი და სხვ.). არაადამიანურმა პირობებმა — შიმშილმა, მძიმე შრომამ და ცემამ მასობრივი სიკვდილიანობა გამოიწვია განსაკუთრებით ბ-ის ფილიალ „დორში", სადაც ამზადებდნენ თვითმფრინავ-ჭურვებს („ფაუ"). 10 ათასამდე კაცი, მ. შ. 8,5 ათ. საბჭ. სამხ. ტყვე, ბ-ში სიკვდილით დასაჯეს. სულ დაიღუპა 18 ეროვნების 56 ათ. პატიმარი. 1944 წ. 18 აგვ. ჰიტლერელებმა მხეცურად მოკლეს ე. *ტელმანი*. კომუნისტების მეთაურობით ბ-ში ბანაკის დაარსების დღიდანვე დაიწყო ანტიფაშისტების ფარული ორგანიზაციის ჩამოყალიბება. 1943 შეიქმნა ბანაკის ინტერნაც. კომიტეტი, რ-საც ხელმძღვანელობდა გერმ. კომუნისტი ვ. ბარტელი. 1945 ორგანიზაციაში იყო 178 ჯგუფი, მ. შ. 56 — საბჭოთა (თითო 3—5 კაცის შემადგენლობით). 1945 წ. 11 აპრ. ბ-ის პატიმრები ინტერნაც. პოლიტ. ცენტრის ხელმძღვანელობით აჯანყდნენ და ბანაკი მოსპეს. 1958 ბ-ში გაიხსნა მემორიალურ ნაგებობათა კომპლექსი ბ-ის მსხვერპლთა და გმირების უკვდავსაყოფად.

**ბუხვიცი** (Buchwitz) ოტო [27. IV. 1879, ბრესლაუ (ვროცლავი), — 9. VII. 1964, დრეზდენი], გერმ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. გერმ. ს.-დ. პარტიის წევრი 1898-იდან. 1924—33 რაიხსტაგის დეპუტატი. 1933 ემიგრაციაში წავიდა. 1940

დანიაში დააპატიმრეს. გადასცეს გესტაპოს, რ-მაც 8 წლის პატიმრობა მიუსაჯა. 1946-იდან გესპ-ის ცკ წევრი, 1949-იდან გდრ-ის სახ. პალატის დეპუტატი; შრომის გმირი. „ხალხთა შორის მშვიდობის დაცვის" საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი (1959).

**ბუხვოსტოვი** იაკობ გრიგოლის ძე, XVII ს. დასასრულის რუსი არქიტექტორი, ყმა გლეხი სოფ. ნიკოლსკოე-სვერჩკოვოდან (ახლანდ. მოსკ. ოლქი). ბ-ის აგურით ნაგები და თეთრი ქვით მდიდრულად მოპირკეთებული „ნარიშკინის" სტილის შენობები XVII ს. დასასრულის მოსკ. არქიტ. სკოლის დამახასიათებელი ნიმუშებია. მათგან აღსანიშნავია: ახალი იერუსალიმის მონასტრის კოშკებიანი კედლები და ჭიშკარზე დაშენებული ეკლესია (1690—97; დაინგრა 1941), მოსკ. ოლქის სოფ. უბორის იარუსებიანი ეკლესია (1694—97), ტროიცკო-ლიკოვის ეკლესია (1698—1704; ამჟამად მოსკ. ფარგლებშია), ქ. რიაზანის მიძინების ტაძარი (1693—99), რ-შიც აისახა საერო საწყისის გაძლიერება პეტრე I-ის რეფორმების წინადროინდელ საკულტო ხუროთმოძღვრებაში. ბ-ს მიაწერენ აგრეთვე რიაზანის მახლობლად მდებარე სოლოტჩინის მონასტრის სულიწმინდის ეკლესიის სატრაპეზოს (1688—89) და ჭიშკარზე დაშენებული ეკლესიის (1688—99) აგებას.

**ბუხი** (Buch) ლეოპოლდ (25. IV. 1774, შტოლპე, — 4. III. 1853, ბერლინი), გერმ. გეოლოგი. დაამთავრა ფრაიბერგის სამთო აკადემია. ბერლინისა (1806) და პარიზის (1840) მეცნ. აკად. წევრი, პეტერბ. მეცნ. აკად. (1832) საპატიო წევრი. თავდაპირველად ბ. თანამიმდევრული ნეპტუნისტი იყო, შემდეგ პლუტონისტებს მიემხრო. მან წამოაყენა კრატერების აზევების ჰიპოთეზა, რის თანახმად ყველა ამაღლება და ქედი შემოჭრილი მაგმითაა წარმოქმნილი. მთაწარმოშობის პროცესი ბ-ს თითქმის წუთიერ მოვლენად მიაჩნდა, რაც *კატასტროფების თეორიას* შეესაბამებოდა. ბ-მა პირველმა დაასაბუთა, რომ ძველთან ერთად არსებობს ახალგაზრდა გრანიტებიც. მნიშვნელოვანი გამოკვლევები აქვს პალეონტოლ., ასევე იურული ნალექების სტრატიგრაფიის დარგში.

**ბუხნიკაშვილი** ალექსანდრე ვარდენის ძე [დ. 22. V (4. VI). 1909, სურამი], ქართვ. საბჭ. გეოლოგი და გეოფიზიკოსი. გეოლ.-მინერალოგიის მეცნ. დოქტორი (1965), პროფესორი (1968), სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა ამიერკავკ. სამთომეტალ. ინ-ტი (1931). 1937-მდე ეწეოდა გეოლ. და გეოფიზ. კვლევას საქართვ. რ-ნებში. 1937—53 იყო ხელმძღვანელ საბჭ. და პარტ. სამუშაოზე. 1953—72 საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტის დირექტორი. ძირითადი მეცნ. შრომები აქვს დედამიწის ქერქისა და სასარგებლო წიაღისეულის გეოფიზ. მეთოდებით (ელექტრომძიება) კვლევის დარგში. გეოფიზ. ინ-ტში მონაწილეობდა და ხელმძღვანელობდა სეტყვის ღრუბლებზე აქტ. ზემოქმედების მეთოდებისა და ტექ. საშუალებების დამუშავება-დანერგვის საქმეს, რისთვისაც მას, მეცნიერთა ჯგუფთან ერთად, 1969 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია. 1972—75 იყო ქართ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორის პირველი მოადგილე. 1975-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. საწარმოო ძალებისა და ბუნებრივი რესურსების შემსწავლელი საბჭოს თავ-რის მოადგილე. იყო საქ. სსრ II და III მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის, წითელი ვარსკვლავის, 2 „საპატიო ნიშნის" ორდენებით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Геофизическая разведка Аджарской группы медно-полиметаллических месторождений, Тб., 1974 (თანაავტ.); Электроразведка в рудной геологии Закавказья, Тб., 1962; Электротеллурическая съёмка и магнитотеллурическое зондирование на территории Восточной Грузии, Тб., 1969 (თანაავტ.).

**ბუხნიკაშვილი** გრიგოლ (გუგული) ვარდენის ძე (დ. 20. V. 1897, სურამი), ქართვ. საბჭ. თეატრმცოდნე და თეატრ. მოღვაწე. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1950). სკკპ წევრი 1920-იდან. დაამთავრა თბილ. პედ. (1930) და თეატრ. (1950) ინ-ტები. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1914-იდან. ავტორია პირველი ქართ. საბჭ. კომედიებისა „შეშინებული ანტიმოზი", „კი მაგრამ". 1926—27 იყო რუსთაველის სახ. თეატრის დირექტორი. 1928—32 თბილ. სატირის თეატრისა და სასოფლო მოძრავი თეატრების ხელმძღვანელი, 1932—36 თბილ. სამხატვრო აკად. დირექტორი, 1936—39 მეტეხის მუზეუმის დირექტორი, 1939-იდან საქართვ. თეატრ. მუზეუმის დირექტორია. გამოქვეყნებული აქვს მონოგრაფიები, გამოკვლევები ქართ. თეატრის ისტ. საკითხებზე. განსაკუთრებით საყურადღებოა მისი ნაშრომი „ქართული თეატრის მატიანე 1850—1917" (დაცულია საქართვ. თეატრ. მუზეუმში), რ-იც შეიცავს სრულ ბიბლიოგრაფიას რევოლუციამდელი ქართ. თეატრის შესახებ.

*თხზ.*: პიესები, ტფ., 1929; თერთმეტი პიესა, ტფ.—ბათ., 1932; კოტე მარჯანიშვილი, თბ., 1947; აკაკი ვასაძე, თბ., 1960; თამარ ჭავჭავაძე, თბ., 1961; წერილი თეატრზე, [თბ., 1964]; ჭიათურის თეატრი, თბ., 1970.

**ბუხრინწა** (Tyto alba), ფრინველი ბუსნაირთა რიგისა. სხეულის სიგრძე 33—39 *სმ*-ია, გავრცელებულია ევროპაში (ჩრდ.-აღმ. ნაწილის გამოკლებით), სამხრ. აზიაში, ჩრდ. და სამხრ. ამერიკაში, აფრიკასა და ავსტრალიაში, სსრკ-ში — ბალტიისპირეთში, ბელორუსიასა და უკრაინაში. ბუდეს იკეთებს ფუღუროში და სხვენზე. დებს 6—8 კვერცხს. კრუხობა გრძელდება 34 დღემდე. იკვებება მღრღნელებით, იშვიათად ფრინველებით.

**ბუხრის ქუდი,** ცხვრის ტყავის (კრაველის) მაღალი ან დაბალი ცაჩადგმული ქუდი. სახელწ. უნდა მიეღო ქ. ბუხარის მიხედვით, საიდანაც შემოდიოდა საქუდე კრაველი (ყარაკული). კრაველის დაბალციანი ქუდი, როგორც ხალხ. კოსტუმის (ჩოხა-ახალუხი) ერთ-ერთი ატრიბუტი, საქართველოსა და ჩრდ. კავკ. ზოგ კუთხეში უმთავრესად XIX ს. II ნახევრიდან გავრცელდა. იხ. აგრეთვე *სტ. ქუდი*.
*ლ. მოლოდინი.*

**ბუხჰალტერია** (გერმ. Buch — წიგნი, დავთარი და halten — ფლობა, შენახვა), 1. ბუხჰალტრული აღრიცხვის წარმართვა. 2. საწარმოს ან ორგანიზაციის სტრუქტურული ქვედანაყოფი, რ-იც ახორციელებს ბუხჰალტრულ აღრიცხვას, ფინანს. და სახარჯთაღრიცხვო (სახარჯთნუსხო) დისციპლინის დაცვის კონტროლს და ადგენს ბუხჰალტრულ ანგარიშგებას. ბ-ის აპარატის მუშაკთა რაოდენობა და მუშაობის ორგანიზაცია დამოკიდებულია საწარმოს ან ორგანიზაციის სამეურნ. საქმიანობის ხასიათსა და მოცულობაზე, აღრიცხვის სამუშაოების მექანიზაციის დონეზე. დიდ საწარმოებში ბ. ჯგუფებად იყოფა (მასალის, წარმოების და კალკულაციის, მზა ნაკეთობათა და ა. შ. აღრიცხვისათვის). ბ-ს ხელმძღვანელობს მთავარი ან უფროსი ბუხჰალტერი. მცირე საწარმოებსა და ორგანიზაციებში ბუხჰალტრულ აღრიცხვას წარმართავს ბუხჰალტერი ან მოანგარიშე.

**ბუხჰალტრული ანგარიშგება,** მაჩვენებელთა სისტემა, რ-იც შეიცავს ინფორმაციას საწარმოს, ორგანიზაციის ან დაწესებულების სამეურნეო საქმიანობის შედეგების, მის განკარგულებაში არსებული სამეურნეო საშუალებების შედგენილობისა და გამოყენების შესახებ. ბ. ა. ასახავს სოციალ. აღწარმოების პროცესებს როგორც უძრავ, სტატ. მდგომარეობაში (გარკვეული თარიღისათვის, ჩვეულებრივ, თვის პირველი რიცხვისათვის), ისე უწყვეტ, დინამ. მდგომარეობაში (გარკვეული პერიოდისათვის, კვარტალის, წლის განმავლობაში). ბ. ა. იძლევა მეურნეობის მართვისა და ოპერატ. ხელმძღვანელობის, გეგმების შესრულებაზე კონტროლის, ეკონ. ანალიზისა და სამეურნეო-საფინანსო შედეგების შეფასებისათვის საჭირო ინფორმაციას. იგი წარმოების ეფექტურობის შემდგომი ამაღლების, რეზერვების გამოვლენისა და გამოყენების აუცილებელი საშუალებაა. ბ. ა-ის მონაცემები ახასიათებს სოციალ. მეურნეობრიობის ძირითადი პრინციპის განხორციელებას; საწარმოთა კოლექტივების მიერ ნაკლები დანახარჯებით მეტი შედეგების მიღწევის გზებს. ბ. ა. დგება მიმდინარე ბუხჰალტრული აღრიცხვის მონაცემების (ჩანაწერების) განზოგადების საფუძველზე გარკვეული ცხრილების (ფორმების) სახით. ბ. ა-ის მოცულობასა და ფორმებს ამტკიცებს სსრკ ფინანსთა სამინისტრო და სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული ცენტრ. სტატისტ. სამმართველო (ცსს). წლ. ანგარიშგება პერიოდულთან შედარებით უფრო სრულად ასახავს და ახასიათებს საწარმოს, ორგანიზაციის ან დაწესებულების სამეურნეო-საფინანსო საქმიანობას.

**ბუხჰალტრული აღრიცხვა,** სამეურნეო აღრიცხვის ერთ-ერთი სახეობა. ბ. ა-ის საგანია ის სამეურნეო ოპერაციები, რ-ებიც იწვევენ (საწარმოს, ორგანიზაციის ან დაწესებულების) მატერ. და ფულადი სახსრების მოძრაობას. ბ. ა-ის სპეციფ. მეთოდია ბ. ა-ის ანგარიშებში ე. წ. ორმაგი ჩაწერა და აღრიცხვის ჩანაწერების განზოგადება *ბუხჰალტრულ ბალანსსა* და ანგარიშგების სხვა ფორმებში.

სოციალ. საზ-ბაში ბ. ა. არის ერთიანი სახ.-სამ. აღრიცხვის ნაწილი, მეურნ. გეგმური ხელმძღვანელობის უმნიშვნელოვანესი იარაღი. ბ. ა-ის მთავარი ამოცანაა სახელმწ. გეგმის შესრულების შემოწმება და სოციალ. საკუთრების დაცვის სისტემ. კონტროლი. ბ. ა-ის მაჩვენებელთა სისტემა სახ. მეურნ. გეგმისა და სახელმწ. ბიუჯეტის მაჩვენებელთა სისტემის ანალოგიითაა აგებული და მეურნ. ოპერატ. მართვის მოთხოვნებს ითვალისწინებს. ბუხჰალტრული ჩანაწერების საფუძველია ცალკეული სამეურნეო ოპერაციის ამსახველი საბუთები. სამეურნეო საქმიანობის დოკუმენტურად გაფორმებული ფაქტები ჯგუფდება ბუხჰალტრულ ანგარიშებში, რ-თაც ორი მხარე აქვთ: — *დებეტი* და *კრედიტი*. თითოეული სამეურნეო ოპერაცია აისახება ორმაგი ჩაწერით — ერთიმოცემული ანგარიშის დებეტში და მეორე — სხვა ანგარიშის კრედიტში. ანგარიშების ასეთ ურთიერთკავშირს ანგარიშების კორესპონდენცია ეწოდება. დანიშნულებისა და სტრუქტურის მიხედვით არსებობს ანგარიშების სამი სახეობა: აქტიური, პასიური და ოპერაციული. ა ქ ტ ი უ რ ა ნ გ ა რ ი შ ე ბ შ ი აღირიცხება სამეურნეო საშუალებათა ცალკეული სახეების (ძირითადი საშუალებები, მასალები, მზა პროდუქცია, სახეზე მყოფი ფულადი სახსრები და ა. შ.) მოძრაობა; პ ა ს ი უ რ ა ნ გ ა რ ი შ ე ბ შ ი—სამეურნეო საშუალებების შექმნის წყაროები (საწესდებო ფონდი, სახელმწ. ბანკის კრედიტი და სხვ.); ო პ ე რ ა ც ი უ ლ ა ნ გ ა რ ი შ ე ბ შ ი კი—უმნიშვნელოვანესი სამეურნეო ოპერაციები (საწარმოო ხარჯების აღრიცხვისა და პროდუქციის თვითღირებულების გამოთვლისათვის, პროდუქციის რეალიზაციის აღრიცხვისა და რენტაბელობის გამოვლენისათვის და ა. შ.).

სოციალ. საზ-ბაში ბ. ა-ის ანგარიშების სისტემა (სახ. მეურნ. ცალკეული დარგისათვის) ანგარიშების ერთიანი გეგმით განისაზღვრება. ანგარიშები, რ-ებიც განზოგადებული სახით ასახავენ სამეურნეო საშუალებების მოძრაობას — ს ი ნ თ ე ზ უ რ ი ა ნ გ ა რ ი შ ე ბ ი ა, ხოლო ისე-

ბუხენვალდი. ფაშიზმის წინააღმდეგობის მებრძოლთა მონუმენტი. გაიხსნა 1958. მოქანდაკე ფ. კრემერი.

ბუხრინწა.

თი ანგარიშები, რ-ებიც დეტალურად ასახავენ სამეურნეო საშუალებების მოძრაობას ა ნ ა ლ ი ზ უ რ ი ა ნ გ ა რ ი შ ე ბ ი ა. ანალიზურ ანგარიშებში სამეურნეო ოპერაციები აღირიცხება ნატურალურ და ფულად გამოხატულებაში. ბ. ა-ში განსაკუთრებული ადგილი ღირებულებით მაჩვენებლებს უკავია. ანალიზური და სინთეზური აღრიცხვის ჩანაწერების კონტროლის ერთ-ერთი მეთოდია ამ ჩანაწერების ურთიერთშედარება. სოციალ. საკუთრების დაცვისა და აღრიცხვის მონაცემების კონტროლის უმნიშვნელოვანესი ხერხია *ინვენტარიზაცია*. ანალიზური აღრიცხვის მონაცემებს (ჩანაწერებს) იყენებენ საწარმოებისა და ორგანიზაციების მუშაობის ოპერატ. ხელმძღვანელობისათვის, სინთეზური აღრიცხვისას კი — საწარმოებისა და ორგანიზაციების ანგარიშგებისათვის. ბუხჰალტრული ანგარიშგების უმნიშვნელოვანესი ფორმაა ბუხჰალტრული ბალანსი. ბ. ა. და ანგარიშგება საწარმოებისა და ორგანიზაციების ეკონ. მდგომარეობის გაცნობისათვის საჭირო მონაცემების წყაროა. ამასთან, ამ მონაცემების საფუძველზე დგება მეურნ. დარგების ეკონ. რ-ნებისა და მთელი სახ. მეურნეობის კრებსითი ანგარიშგება. ბ. ა-ისა და ანგარიშგების ორგანიზაცია, სახელმწ. სტატისტ. მოთხოვნათა შესაბამისად, არის სოციალ. აღრიცხვის ერთ-ერთი თავისებურება. ბ. ა-ისა და ანგარიშგების შემდგომი სრულყოფის აუცილებელი პირობაა მათი გამარტივება და აღრიცხვისა და ანგარიშგებითი სამუშაოების მექანიზაცია და ავტომატიზაცია.

*ლიტ.*: ა ნ ა ნ ი ა შ ვ ი ლ ი ფ., ბ უ რ დ უ ლ ი შ., კ ა ხ ე თ ე ლ ი ძ ე მ., სახალხო მეურნეობის ძირითადი დარგების ბუხჰალტრული აღრიცხვა და კონტროლი, ნაწ. 1—2, თბ., 1970—72; Б е з р у к и х П. С., Организация бухгалтерского учета на предприятии, М., 1966; М а к а р о в З. Г., Теория бухгалтерского учета, М., 1966; М а р г у л и с А. Ш., Бухгалтерский учет в отраслях народного хозяйства, М., 1966.

**ბუხჰალტრული აღრიცხვის ანგარიშები,** იხ. სტ. *ბუხჰალტრული აღრიცხვა*.

**ბუხჰალტრული აღრიცხვის ფორმები,** ურთიერთდაკავშირებული სააღრიცხვო რეგისტრების, მათი აგების, ამ რეგისტრებში სამეურნეო ოპერაციების ჩაწერის წესების სხვადასხვაგვარი შეხამება. სამეურნეო ოპერაციების ქრონოლოგიური აღრიცხვისა და სისტემატიზაციისათვის განსხვავებული რეგისტრების (დავთრები, ბარათები, ცალკეული ფურცლები) გამოყენების საფუძველია ორმაგი ჩაწერის პრინციპი. მისი ისტორია XV ს-იდან იწყება, როცა იტალ. სწავლულმა მათემატიკოსმა ლუკა პაჩოლიმ 1494 პირველად აღწერა ორმაგი ბუხჰალტერიის საფუძვლები. ბუხჰალტრული აღრიცხვის ეს ფორმა ორმაგი იტალ. ბუხჰალტერიის სახელწოდებითაა ცნობილი. განვითარების შემდგომ სტადიებზე ჩნდება ბუხჰალტრული აღრიცხვის ახალი, უფრო სრულყოფილი ფორმები—ფრანგ. მრავალჟურნალიანი, რ-ის ავტორია დელაპორტი (1712), გერმ. ორჟურნალიანი, ჟურნალურ-მთავრული და სხვ.

საბჭ. ბუხჰალტრულ აღრიცხვაში შეიქმნა ბუხჰალტრული აღრიცხვის ახალი, მთელი სახელმწიფოს მასშტაბით ერთიანი ფორმები. ამჟამად პრაქტიკაში იყენებენ ანგარიშწარმოების მემორიალურ-ორდერულ, ჟურნალურ-მთავრულ, ჟურნალურ-ორდერულ და მექანიზებულ ფორმებს.

ბუხჰალტრული აღრიცხვის მ ე მ ო რ ი ა ლ უ რ-ო რ დ ე რ უ ლ ი ფორმით სარგებლობისას სამეურნეო ოპერაციებს აღნუსხავენ მემორიალურ ორდერებში. ამასთან ოპერაციების ქრონოლოგიური აღრიცხვისათვის ხმარობენ მემორიალური ორდერების სარეგისტრაციო ჟურნალსაც. ოპერაციების სინთეზური აღრიცხვისათვის იყენებენ ჭადრაკული ფორმის მთავარ დავთარს, ანალიზური აღრიცხვისათვის კი — სხვადასხვაგვარ ბარათებს (კონტოკორენტულს, რაოდენობრივ-თანხობრივს, მრავალსვეტიანს, ინვენტარულსა და სხვ.) ან დამხმარე დავთრებს.

ბუხჰალტრული აღრიცხვის ჟ უ რ ნ ა ლ უ რ-მ თ ა ვ რ უ ლ ი ფორმა მემორიალურ-ორდერული ფორმის ნაირსახეობაა, სადაც ქრონოლოგიური და სინთეზური აღრიცხვის რეგისტრები ერთ რეგისტრადაა შერწყმული, დანარჩენი ანალოგიურია მემორიალურ-ორდერულისა.

ბუხჰალტრული აღრიცხვის ჟ უ რ ნ ა ლ უ რ-ო რ დ ე რ უ ლ ი ფორმა მემორიალურ-ორდერული ფორმის სრულყოფის შედეგია და ემყარება სამეურნეო ოპერაციების თავმოყრისა და დაგროვების პრინციპს. ამ ფორმით სარგებლობისას მემორიალურ ორდერებს აღარ ადგენენ, რადგანაც ჟურნალ-ორდერები, რ-ებიც გათვალისწინებულია ერთი ან რამდენიმე მონათესავე ანგარიშის საკრედიტო ოპერაციების ასასახავად, თავისთავად ყოველთვიური მემორიალური ორდერებია. ჟურნალურ-ორდერულ ფორმაში ქრონოლოგიური, სინთეზური და ანალიზური აღრიცხვა შერწყმულია ერთმანეთთან და ერთდროულად წარმოებს ერთ რეგისტრში. ზოგიერთი საშუალება ანალიზურად აღირიცხება სპეც. ბარათებში ან დამხმარე უწყისებში. აღრიცხვის ჟურნალურ-ორდერულ ფორმას, განხილულ ფორმებთან შედარებით, დიდი უპირატესობა აქვს. იგი ამცირებს სააღრიცხვო სამუშაოთა მოცულობას, მეტი სიცხადე შეაქვს სააღრიცხვო მონაცემებში; ზრდის აღრიცხვის საკონტროლო მნიშვნელობას, ამარტივებს საანალიზო სამუშაოებს. ბუხჰალტრული აღრიცხვის მ ე ქ ა ნ ი ზ ე ბ უ ლ ი ფორმა გულისხმობს ოპერატ. აღრიცხვის მონაცემების მანქანურ დამუშავებას. მექანიზებული ფორმა ტექ. პროგრესის შედეგად სისტემ. სრულყოფის პროცესშია. ამჟამად იგი აღრიცხვის პერფობარათული ფორმითაა ცნობილი და ემყარება რთული ელექტრონული გამომთვლელი მანქანების ფართოდ გამოყენებას. მართვის ავტომატიზებული სისტემების შექმნასთან დაკავშირებით, რასაც განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევენ სკკპ და საბჭ. მთავრობა, მომავალში კიდევ უფრო გაიზრდება აღრიცხვის მექანიზებული ფორმის მნიშვნელობა.

**ბუხჰალტრული ბალანსი,** ბუხჰალტრული ანგარიშგების ფორმა, რ-იც ღირებულებითი მაჩვენებლებით განსაზღვრული თარიღისათვის ახასიათებს სამეურნეო საშუალებების მდგომარეობას და მათი წარმოქმნის წყაროს. ბ. ბ. საწარმოს სამეურნეო დამოუკიდებლობის ერთ-ერთი ნიშანია. სტრუქტურულად ბ. ბ. ორმხრივი ცხრილია. ცხრილის მარცხ. მხარე — აქტივი — საწარმოს სამეურნეო საშუალებების შედგენილობასა და განაწილებას გვიჩვენებს, მარჯვენა — პასივი — კი ამ საშუალებათა წყაროებსა და მიზნობრივ დანიშნულებას. აქტივისა და პასივის ჯამები ერთმანეთის ტოლი უნდა იყოს. სსრკში ბ. ბ. საწარმოს ან ორგანიზაციის ფინანს. მდგომარეობის ანალიზის ერთ-ერთი ძირითადი წყაროა. ბ. ბ-ის მონაცემებით განისაზღვრება საწარმოს საკუთარი საბრუნავი და მასთან გათანაბრებული საშუალებები, ნორმირებული საბრუნავი საშუალებების ნორმატივების დაცვის მდგომარეობა, სახელმწ. ბანკის სესხის უზრუნველყოფა, ანგარიშსწორებითი დისციპლინის მდგომარეობა, საწარმოს გადახდაუნარიანობა, სწორად დაიხარჯა თუ არა საწარმოსათვის გამოყოფილი საშუალებები და ა. შ. ბ. ბ-ის ფორმა, შინაარსი და ბალანსის მუხლების შეფასების წესი რეგლამენტირებულია სახელმწიფოს მიერ. სსრკ-ში ყველა საწარმოსათვის დადგენილია ბ ბ-ის ერთიანი ფორმა, რ-საც ამტკიცებს სსრკ ფინანსთა სამინისტრო და ცენტრ. სტატისტ. სამმართველო. სპეც. დებულებით განსაზღვრულია ბ. ბ-ის შედგენის, წარდგენისა და დამტკიცების ერთიანი წესი ბ. ბ. დგება *ბუხჰალტრული აღრიცხვის* დოკუმენტურად დასაბუთებული მონაცემების საფუძველზე.

საწარმოს ძირითადი საქმიანობის ბ. ბ. ხუთი განყ-ბისაგან შედგება. ეს განყები მუხლებად იყოფა, მუხლი ცალკე სტრიქონდაა გამოყოფილი, აქვს რიგითი ნომერი და ანგარიშის შიფრი. მუხლების ჯამს ვალუტას უწოდებენ. ბ. ბ-ის განყ-ბებია: ა ქ ტ ი ვ ი: ა — ძირითადი ფონდები და ბრუნვის გარეშე აქტივები; ბ — ნორმირებული საბრუნავი საშუალებები; გ — ფულადი სახსრები, ანგარიშსწორებანი და დანარჩენი აქტივები; დ — კაპიტ. მშენებლობის სახსრები და დანახარჯები; ე — დანახარჯი ძირითადი ჯოგის ფორმირებაზე. პ ა ს ი ვ ი: ა—საკუთარ და მასთან გათანაბრებულ საშუალებათა წყაროები; ბ—ბანკის კრედიტი ნორმირებული საბრუნავი საშუალებებისათვის; გ—ბანკის სხვა კრედიტები, ანგარიშსწორებანი და დანარჩენი პასივები; დ — კაპიტ. მშენებლობის სახსრების წყაროები; ე — ჯოგის ფორმირებაზე დანახარჯის დაფინანსება.

ბ. ბ-ის პირველი სამი განყ-ბა ახასიათებს საწარმოს ძირითად საქმიანობას, უკანასკნელი ორი კი — კაპიტალდაბანდების ხარჯებს. დროის მიხედვით ბ. ბ. შეიძლება იყოს დაწყებითი, შუალედური, დასკვნითი და სალიკვიდაციო; აგებულების მიხედვით — ერთმხრიანი, ორმხრიანი და ჭადრაკული, შედგენის წყაროების მიხედვით — ინვენტარიზებული, სარეგისტრო და საგეგმო; შინაარსობრივად — ნაშთობრივი ანუ სალდო ბალანსი, ბრუნვათა ბალანსი და დინამ. ბალანსი; საწარმოთა მიხედვით — მარტივი ანუ ერთი საწარმოს ბალანსი და კრებსითი ბალანსი; ფინანს. შედეგების მხრივ კი — ბრუტო ბალანსი და ნეტო ბალანსი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ბ უ ხ ჰ ა ლ ტ რ უ ლ ი ა ღ რ ი ც ხ ვ ა.

**ბუჯა,** მდინარე ზემო იმერეთში, მდ. ჩოლაბაურის (ყვირილის მარჯვ. შენაკადი) ერთ-ერთი სათავე. სიგრძე 41 *კმ*, აუზის ფართ. 184 *კმ²*. სათავე აქვს რაჭის ქედის სამხრ. კალთაზე, ზ. დ. 1194 *მ*. საშ. წლ. ხარჯი 9,76 *მ³/წმ*. წყალდიდობა გაზაფხულზე იცის. წყალმცირე ზამთარსა და ზაფხულში. *ნ. უკლება.*

**ბუჯის მღვიმე,** მღვიმე რაჭის ქედის სამხრ. კალთაზე (ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე). გამომუშავებულია ქვედაცარცულ კირქვებში. წარმოადგენს მრავალსართულიანი, მშრალი და წყლიანი დერეფნების სისტემას. ერთ-ერთი შესასვლელი აქვს ადგილ ქვაჯირკთან. მღვიმის ქვედა სართული მუდმივად წყლიანია, გვხვდება ტბები, ნაღვენთი წარმონაქმნები. დერეფნების ჯამური სიგრძე დაახლ. 700 *მ-ია*. *ზ. ტინტილოზოვი.*

ალ-**ბუჰთური** აბუ უბადა ალ-ვალიდ იბნ უბაიდ (821, მანბიჯი, სირია, — 897, ალეპო), არაბი პოეტი ალ-ტაის ტომიდან. იყო აბუ *თამამის* მოწაფე და მის მსგავსად მისდევდა ისლამამდელი არაბ. პოეზიის ტრადიციებს. 840-იდან ცხოვრობდა ერაყში; იყო ხალიფა ალ-მუთავაქილის კარის პოეტი. სახელი გაითქვა ხოტბებით; წერდა სხვა ჟანრის თხზულებებსაც (მაგ., ვასფი — ბუნების აღწერა). ალ-ბ-ს ლექსების დიდი კრებ. ცნობილია „ოქროს ჯაჭვების" სახელწოდებით. თავისი მასწავლებლის მიბაძვით შეადგინა ე. წ. *ჰამასა* (ანთოლოგია), რ-შიც თავი მოუყარა ექვსასამდე პოეტის თხზულებებს.

**ბფ,** იხ. სტ. *ფენოლ-ალდეჰიდური ფისები*.

**ბღავანა** (Russula emetica), ქუდიანი სოკო ხრაშუნა სოკოების გვარისა. ბრტყლად ამოზნექილი ქუდი მოწითალოვარდისფერი ან წითელია. ზედაპირი ზოლიანკიდეებიანია, მშრალი და პრიალა. რბილობი თეთრია. მოყვითალო თეთრი

ფირფიტები დროთა განმავლობაში ყვითლდება. ფეხი — თეთრი, ცილინდრულია. იზრდება ერთეულ ეგზემპლარებად ტენიან ფოთლოვან და წიწვოვან ტყეებში. საჭმელად მხოლოდ დამწნილებულს იყენებენ.

**ბღაჟბა** ხუხუტი სოლომონის ძე (დ. 15. X. 1914, ს. გუფი, ახლანდ. ოჩამჩირის რ-ნი), აფხ. საბჭ. მწერალი, კრიტიკოსი, ენათმეცნიერი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1969), აფხ. ასსრ მეცნ. დმს. მოღვაწე; სკკპ წევრი 1939-იდან. სხვადასხვა დროს იყო აფხ. მწერალთა კავშირის თავ-რე, გაზ. „აფსნი ყაფშის" რედაქტორი, საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს თავ-რის მოადგილე, დ. გულიას სახ. საქ. სსრ მეცნ. აკად. აფხაზეთის ენის, ლიტ-რისა და ისტ. ინ-ტის დირექტორი, ამავე ინ-ტის ლიტ-რისა და ფოლკლორის განყ-ბის გამგე. 1932-იდან სისტემატურად იბეჭდება მისი გამოკვლევები აფხ. ლიტ-რისა და ფოლკლორის ცალკეულ საკითხებზე. ბ-ს ძირითადი სამეცნიერო ნაშრომებია „აფხაზური ენის ბზიფური დიალექტი" (თბ., 1964), „აფხაზური დამწერლობის ისტორიიდან" (თბ., 1967) და სხვ.

*თხზ.*: ირმის შვილი. აფხაზური ზღაპრები, თქმულებები, იგავები, შეკრებ. და დამუშ. ხ. ბღაჟბას მიერ, თბ., 1966; Абхазские сказки, Сух., 1974; Дмитрий Гулиа, Сух., 1965 (თანაავტ.: К. Л. Зелинский); Этюды и исследования, Сух., 1974. *ი. პაპასკირი.*

**ბჭე,** ძვ. ქართულ სამართალში — სადავო საქმის გამრჩევი, მოსამართლე. ბ-ებს ჩვეულებრივ მოდავე მხარეები ირჩევდნენ. ისინი შეიძლებოდა მეფეს ან ადგილ. მოხელესაც დაენიშნა. ბ-თა რაოდენობა მოდავეების სურვილზე იყო დამოკიდებული. ისინი ყოველ კონკრ. შემთხვევაში ბ-ებს ან ცალ-ცალკე დაასახელებდნენ, ანდა ერთობლივ ამოირჩევდნენ. ბ-ები უმთავრესად სამოქალაქო საქმეებს არჩევდნენ, მთაში კი მძიმე სასისხლო საქმეებსაც. საქმის გარჩევისას ისინი ჩვეულებითი სამართლით ხელმძღვანელობდნენ. სასამართლო პროცესი საჯაროდ მიმდინარეობდა, გადაწყვეტილებათა უმეტესობა წერილობით არ ფორმდებოდა. რაკი ბ-ები მოდავეთა სურვილით იყვნენ არჩეული, მათი გადაწყვეტილება მხარეებს უყოყმანოდ უნდა აღესრულებინათ. სადავო საქმის ამ წესით გარჩევას ზოგჯერ „ყ ა ბ უ ლ ო ბ ი თ   ს ა მ ა რ თ ა ლ ს" უწოდებდნენ; გადაწყვეტილება ჩვეულებრივ საბოლოო იყო და გასაჩივრებას არ ექვემდებარებოდა. VIII — XVIII სს-ში ტერმინები „მსაჯული", „ბ." და „მოსამართლე" ერთნაირი შინაარსით იხმარებოდა, მნიშვნელობა არ ჰქონდა იმას, ვინ არჩევდა საქმეს — მოდავეთა მიერ ამორჩეული პირი თუ მოხელე მოსამართლე. XVIII ს-იდან კი ქართლ-კახეთში „ბ." მხოლოდ ჩვეულებითი სამართ. მიხედვით მხარეთა მიერ ამორჩეული მოსამართლის აღმნიშვნელი ტერმინია. ქართლ-კახეთისაგან განსხვავებით, იმერეთის სამეფოში ბ. ეწოდებოდა საქმის გამრჩევ ყოველ პირს, მხარეთა სურვილით ამორჩეულს თუ მოსამართლეობის ფუნქციის მქონე სპეც. მოხელეს და თვით მეფესაც კი.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ა მ., დავის გამრჩევ პირთა სახელწოდებისათვის ძველ ქართულ მწერლობაში (V—X სს.), «მაცნე. ფილოსოფიის, ფსიქოლოგიის, ეკონომიკისა და სამართლის სერია», 1972, № 2; მ ი ს ი ვ ე, ტერმინ „ბჭის" შინაარსისათვის ქართული სამართლის წიგნებში, იქვე, 1973, № 4. *მ. კეკელია.*

**„ბჰაგავადგიტა"** (სანსკრ. ღვთაების ქება), სანსკრ. ლიტ-რის ადრეული პერიოდის ძეგლი. ჩართულია „*მაჰაბჰარატას*" VI წიგნში. „ბ-ს" შექმნას ვარაუდობენ ძვ. წ. V—II სს. შორის. იგი სადა ენით დაწერილი პოეტური ნაწარმოებია. შედგება 18 თავისაგან, შეიცავს ცეზურით გაყოფილი 16-მარცვლიანი საზომით გამართულ 700 მრჩობლედს (შლოკას), რ-საც ფსიქოლოგიურად დაძაბულ ადგილებში სამ მუხლად განკვეთილი 11-მარცვლიანი საზომი (ტრიშტუბჰი) ენაცვლება. „ბ-ში" დიალოგების ფორმით გადმოცემულია *ვიშნუიზმის* რელიგ.-ფილოს. მოძღვრება; ძირითადად ეხება ამქვეყნიურობიდან „დახსნის", „განთავისუფლების" პრობლემას; წამოჭრის აგრეთვე ეთიკურ, თეოლ., კოსმოლოგიურ და ფსიქოლ. საკითხებს.

„ბ-ს" ვარიანტები თითქმის არ გააჩნია. უძველეს ტექსტად მიაჩნიათ ე. წ. „ქაშმირის ხელნაწერი". ძეგლი 1785 ითარგმნა ინგლ. ენაზე, შემდეგ რუს. (1788), ფრანგ., გერმ. და სხვ. ენებზეც. მან გავლენა მოახდინა XVIII—XIX სს. გამოჩენილ მწერლებსა და მოაზროვნეებზე (გოეთე, თორო, ემერსონი, ჰარტმანი, ჰეგელი, შოპენჰაუერი).

*გამოც.*: ბჰაგავატგიტა, თბ., 1963; Махабхарата, [т.] 2 — Бхагаватгита, пер. и коммент. Б. Л. Смирнова, 2 изд., Аш., 1960.

*ლიტ.*: ჩ ხ ე ნ კ ე ლ ი  თ., ბჰაგავატგიტა, მის წგ.: წერილები, თბ., 1966. *თ. ჩხენკელი.*

**ბჰაგალპური,** ქალაქი ინდოეთში, მდ. განგის ნაპირზე, ბიჰარის შტატში. 172,7 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი. სავაჭრო ცენტრი (მარცვლეული, შაქრის ლერწამი, ზეთოვანები, ინდ. კანაფი). არის ბრინჯსაწმენდი, შაქრის, საფეიქრო (შალის, აბრეშუმის) მრეწველობა, მებაბრეშუმეობის ინ-ტი და საცდელი სას.-სამ. სადგური.

**ბჰავნაგარი,** ქალაქი და ნავსადგური ჩრდ.-დას. ინდოეთში, გუჯარათის შტატში, კათიავარის ნ.-კ-ზე, კამბეის ყურის (არაბ. ზღვა) სანაპიროზე. 226 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო (ბამბის, აბრეშუმის) და კვების მრეწვ., ლითონდამუშავება, ქიმ. სასუქების, ტანსაცმლისა და მუს. ინსტრუმენტების ხელით წარმოება. ბ. დაარსდა 1723.

**ბჰარატენდუ ჰარიშჩანდრა** (1850, ქ. ბენარესი, — 1885), ინდ. დრამატურგი, პოეტი, პუბლიცისტი, განმანათლებელი. ბ. ჰ. ჰინდი ენაზე თანამედროვე ლიტ-რის ერთ-ერთი ფუძემდებელია. ავტორია პიესებისა საზ.-პოლიტ. და მითოლ. თემებზე. საფუძველი ჩაუყარა სატირულ მიმართულებას ჰინდის დრამატურგიაში. მისი პირველი დრამ. თხზულებები „ვიდიასუნდარი" (1868), „სამართლიანი ჰარიშჩანდრა" (1874) და სხვ. თავისუფალი თარგმანებია სანსკრიტიდან. ბ. ჰ-ს საუკეთესო ნაწარმოებია ალეგორიული ჰეროიკულ-პატრ. დრამა „უბედურებანი ინდოეთისა" (1876). მასვე ეკუთვნის დრამები: „ერთგული ცოლი", „ქალაქი, რომელმაც შეიყვარა ღმერთი" (1875), „ჩანდრავალი" (1876), „ბრმა ქალაქი" (1881), „ნილდევი" (1881). ავტორია პირველი (დაუმთავრებელი) რომანისა ჰინდი ენაზე, აგრეთვე ლექსებისა, ნარკვევებისა, პამფლეტებისა, ლიტ.-კრიტ. ხასიათის თხზულებებისა.

*ლიტ.*: Ч а у х а н  Ш., Очерк истории литературы хинди, пер. с хинди, М., 1960; Ч е л ы ш е в  Е. П., Литература хинди, М., 1968.

**ბჰარტრიჰარი,** VII ს. ინდ. პოეტი. წერდა სანსკრიტზე. ავტორია ლირ. ლექსების კრებულებისა: „ასი სტროფი სიყვარულის შესახებ", „ასი სტროფი ცხოვრებისეული სიბრძნის შესახებ", „ასი სტროფი ამა ქვეყნიდან განდგომის შესახებ". მისი ლექსები გამოირჩევა უშუალობითა და დახვეწილი ფორმით.

**ბჰასა,** დაახლ. III ს. ინდ. დრამატურგი. ითვლება *კალიდასას* ერთ-ერთ წინამორბედად და მასწავლებლად. ცნობილია მისი 13 დრამა, რ-თა სრულ ხელნაწერებს მხოლოდ 1910 მიაკვლიეს სამხრ. ინდოეთში. დრამების სიუჟეტები აღებულია ზღაპრებიდან, აგრეთვე „მაჰაბჰარატადან" და „რამაიანადან" — უძველესი ინდ. ეპოსებიდან. მათში მოთხრობილია ამ ეპოსის გმირების რამასა და კრიშნას ცხოვრების ეპიზოდები. ბ-ს საუკეთესო დრამად მიაჩნიათ „სიზმარში გამოცხადებული ვასავადატა". კლასიკურ სანსკრიტზე დაწერილ ამ თხზულებებში ბ. იყენებდა პრაკრიტებსაც (ხალხ. სალაპარაკო ენები), რაც დრამებს მისაწვდომს ხდიდა უბრალო ხალხისთვის. ბ-ს შემოქმედებამ მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა ინდ. კლასიკური დრამის განვითარებაში.

**ბჰატპარა,** ქალაქი ინდოეთში, დას. ბენგალის შტატში, მდ. ჰუგლის (განგის ტოტი) მარცხ. ნაპირზე, შედის კალკუტის აგლომერაციაში. 205,3 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგური. კალკუტის ინდუსტრ. ზონის მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. ჯუთის, ბამბეულის, ქაღალდის მრეწველობა. ბ. სანსკრიტის სწავლების კერაა.

**ბჰაქტაპური,** ბ ჰ ა დ გ ა ო ნ ი, ქალაქი ნეპალში, კატმანდუს ხეობაში, დედაქალაქიდან (კატმანდუ) 11 *კმ*-ზე. 84,2 ათ. მცხ. (1973), უმთავრესად ნევარები. სას.-სამ. რ-ნის (ქერი, ბრინჯი, ხორბალი, ფეტვი, ბოსტნეული, ხილი) სავაჭრო ცენტრი. კუსტ. სახელოსნოები (მ. შ. სამეთუნეო წარმოება). ბ. დაარსდა 865.

ბ-ის არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: დარბარის მოედანზე „ორმოცდათხუთმეტსარკმლიანი სასახლე" (მალის დინასტიის მეფეთა ყოფილი რეზიდენცია; მშენებლობა დაიწყო 1427, გადააკეთეს 1697) „ოქროს ჭიშკრით" (1756), ქვის სვეტი მეფე ბჰუპატინდრ მალის ბრინჯაოს ქანდაკებით (XVIII ს.), ბატსალ დევის კოშკისებრი ტაძარი (XVI—XVIII სს.), ტაუმადჰის მოედანზე ხუთიარუსიანი ტაძარი-პაგოდა ნიატაპოლი (ბჰავანი; 1700—08); ბჰაირავის ტაძარი (1617—38, დანაშენი — 1718), ეროვნ. სამხატვრო გალერეა, სადაც დაცულია ნეპალის შუა საუკ. ფერწერისა და ქანდაკების ნიმუშები; სანსკრ. ხელნაწერთა ბ-კა.



«ბჰაგავადგიტას» 1963 წლის ქართული გამოცემის ყდა.

**ბჰილაი,** ბ ჰ ი ლ ა ი ნ ა გ ა რ ი, ქალაქი ცენტრ. ინდოეთში, მადჰია-პრადეშის შტატში. შედის დურგ-ბჰილაის საქალაქო რ-ნში. 245,3 ათ. მცხ. (1971). ქვეყნის შავი მეტალ. დიდი ცენტრი, აღმოცენდა სსრ კავშირის დახმარებით აგებული მეტალ. კომბინატის (2,5 მლნ. *ტ* ფოლადი წელიწადში) მშენებლობასთან დაკავშირებით. მეტალ. წარმოების ბაზაა რკინისა და მანგანუმის მადნის ადგილ. საბადოები, აგრეთვე კორბისა და მდ. დამოდარის ხეობის ქვანახშირის საბადოები. ახ. ქალაქი ინდ. არქიტექტორებმა თანამედროვე ხუროთმოძღვრული სტილით ააშენეს.

**ბჰილები,** ინდოეთში (მადჰია-პრადეშის, რაჯასტანისა და ბომბეის შტატების მთიან რ-ნებში) მცხ. მონათესავე ინდ. ტომთა ჯგუფი. რაოდ. დაახლ. 2,4 მლნ. კაცი (1971, შეფასება). ლაპარაკობენ ინდ. (ინდო-არიულ) ენებში შემავალი ბჰილის ენის დიალექტებზე. რელიგია — ინდუიზმი, ინარჩუნებენ ანიმისტურ რწმენასაც. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, ფეტვი, ბოსტნეული); დიდ როლს ასრულებს ნადირობა და თევზჭერა. ბ. თანდათან ერწყმიან მეზობელ ხალხებს (რაჯასტანელები, გუჯარები, მარათები).

*ლიტ.*: Народы Южной Азии, М., 1963.

**ბჰოპალი,** ქალაქი ინდ. ცენტრ. ნაწილში, ორი ხელოვნური წყალსატევის ნაპირზე. მადჰია-პრადეშის შტატის ადმ. ცენტრი. 392 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი. სავაჭრო ცენტრი (მარცვლეული, ბამბა, ოპიუმი, ხე-ტყე, სამკერვალო ნაწარმი). ბამბეულის, საფქვავი მრეწველობა, ელექტროხელსაწყოების ქ-ნა. ასანთის, ქსოვილების, სამკერვალო-სატრიკოტაჟო და საიუველირო ნაწარმის დამზადება.

**ბჰოტია,** ჰიმალაის მოსახლეობის რამდენიმე ტიბეტურენოვანი ჯგუფის საერთო სახელწოდება. ცხოვრობენ უმთავრესად სიკიმსა და ნეპალში, აგრეთვე ლადაქის (ქაშმირი) და ინდ. ზოგიერთ სხვა რ-ნში, რაოდ. დაახლ., 800 ათ. კაცი (1970, შეფასება). ბ-ს ჯგუფები დაქსაქსული არიან




მიუვალ მთებში. ლაპარაკობენ სხვადასხვა დიალექტზე. რელიგია — ბუდიზმი, ნაწილობრივ — ინდუიზმი (ინდოეთი). ძირითადი საქმიანობაა მესაქონლეობა (ცხვარი, თხა, იაკი) და საქარავნო ვაჭრობა.

*ლიტ*.: **Народы Южной Азии, М., 1963.**

**ბჰუბანეშვარი,** ქალაქი ინდოეთში, მდ. მაჰანადის დელტაში. ორისის შტატის ადმ. ცენტრი. ბრინჯის ბაზარი. პირველად მოხსენიებულია V ს-ში. ქალაქის ძვ. ნაწილში „წმინდა ტბორის" ირგვლივ განლაგებული ყოფილა 7 ათ. ტაძარი, რ-თაგან შემორჩენილია 500, მ. შ. გოდოლისებრი ტაძრის კლასიკური ნიმუშები: პარაშურამეშვარა (VIII ს.), მუქტეშვარა (დაახლ. 950), ლინგარაჯა (დაახლ. 1000, სიმაღლე—55 *მ*-მდე). ტაძრები და მათი მიმდებარე დარბაზები გარედან ჩუქურთმებითაა შემკული. ბ-ის ახ. ნაწილი (საზ. დანიშნულების შენობები, საცხოვრ. კვარტალები) განაშენიანებულია 1948—56.



ბჰუბანეშვარი. მუქტეშვარის ტაძარი. დაახლოებით 950.

**ბჰუტანი,** ბ ჰ უ ტ ა ნ ი ს  ს ა მ ე ფ ო (ბჰოტიას ენაზე დ რ უ კ-ი უ ლ ი), სახელმწიფო სამხრ. აზიაში, აღმ. ჰიმალაის ძნელმისადგომ ნაწილში, ჩინეთსა და ინდოეთს შორის. ფართ. 47 ათ. *კმ*². მოსახლ. დაახლ. 1,3 მლნ. კაცი (1970). დედაქალაქი — თიმფუ (10 ათ. მცხ., 1973). ადგილ. მოსახლ. უმეტესობა ბჰოტია და მისი მონათესავე ჯგუფებია, ცხოვრობს აგრეთვე ნეპალიდან გადმოსახლებული ხალხი და ასამელები. ოფიც. ენა—დრუკე (ბჰოტია, ტიბეტურ-ბირმული ენობრივი ჯგუფი). ძირითადი რელიგია — ლამაიზმი (ბუდიზმის განშტოება). ფულის ერთეული — ტიქჩუნგი=0,5 ინდ. რუპიას. ბ. სამეფოა, რ-საც განსაკუთრებული ხელშეკრულებითი ურთიერთობა აქვს ინდოეთთან.

ბ-ს უკავია აღმ. ჰიმალაის სამხრ. ნაწილი (მწვ. ჯომოლჰარი, 7314 *მ*), რ-იც დასერილია ბრაჰმაპუტრის აუზის მდინარეთა ღრმა ხეობებით. ჰავა—მუსონური, ძირითადად ნოტიო, ტროპ., ზედა სარტყელში — ცივი. ჭარბობს ტყის მცენარეულობა, 3500—4000 *მ*-ზე ზემოთ მაღალმთიანი მდელოებია. არის მარადი თოვლისა და მყინვარების მასივები. ძუძუმწოვრებიდან გავრცელებულია სპილო, მარტორქა, ვეფხვი, ჯიქი, ავაზა, გარეული ხარი, ტახი, მაიმუნი, ირემი, ჰიმალაის დათვი, მელა.

დიდი ხნის მანძილზე ბ. ჩინ. ვასალი იყო. ინდოეთში განმტკიცების შემდეგ ინგლ. კოლონიზატორებმა ბ-ზე კონტროლი დააწესეს. ინგლ.-ინდ. ხელისუფალთა მიერ ბ-ის განმგებლებთან დადებულ ხელშეკრულებათა შედეგად (1841, 1865, 1910) ბ-მა დაკარგა მთიანი გასასვლელები ასამსა და ბენგალში. საგარეო პოლიტიკის ხელმძღვანელობა ინგლისელთა ხელში გადავიდა. ბ-ის გამგებელს დაუნიშნეს ყოველწლ. სუბსიდია (100 ათ. რუპია 1910-იდან). ინდ. დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1947), ინდ. მთავრობამ ბ-თან დადო ხელშეკრულება (1949 წ. 8 აგვ.), რ-ის შესაბამისად ბ-მა თანხმობა განაცხადა საგარეო ურთიერთობის საკითხები ინდ. რჩევით გადაეჭრა. ბ-ს დაუბრუნდა 1865 ინგლ. მიერ ანექსირებული დივანგირის ოლქი, ხოლო მის გამგებელს სუბსიდია 500 ათ. რუპიამდე გაუდიდდა. 1954 ბ-ში შეიქმნა პარლამენტი, რ-მაც 1968—69 მიიღო ზოგიერთი საკითხის დამოუკიდებლად გადაწყვეტის უფლება.

ბ. აგრ. ქვეყანაა. წამყვანი დარგია მიწათმოქმედება, მდინარეთა ხეობებსა და მთის კალთებზე მოჰყავთ ბრინჯი, ხორბალი, ქერი, ფეტვი, სიმინდი, წიწიბურა, კარტოფილი, მდოგვი, ბამბა. განვითარებულია მებოსტნეობა და მეხილეობა. მისდევენ სამთოსაძოვრულ მესაქონლეობას. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს (მ. შ. იაკს), ცხვარს, ჯორს, ცხენს (მ. შ. პონის), ღორს. ხეტყის დამზადება, ლაქის, შელაქის, ცვილის შეგროვება; შალის და ბამბის ქსოვილების, ხალიჩების, ქაღალდის წნულების, მარტივი სას.-სამ. იარაღის, ცივი იარაღის, საოჯახო ნივთების ხელოსნური წარმოება; ლითონის მხატვრული დამუშავება, ხეზე კვეთა. რკინის მადნის, ქვანახშირის, თაბაშირის, დოლომიტის, ქარსის, გრაფიტის უმნიშვნელო მოპოვება. თიმფუში არის პატარა ელსადგური, ხილის წვენების ფ-კა და სპირტსახდელი ქ-ნა.

საავტ. გზები (1,5 ათ. *კმ*) უმთავრესად მდინარეთა ხეობებს მიჰყვება. ბ. ავიახაზით უკავშირდება ინდოეთს. საგარეო ვაჭრობის 99% მოდის ინდოეთზე. ბ-ს გააქვს მერქანი, ხილის კონსერვები, მუშკი, ლაქი, ცვილი, სპილოს ძვალი და სხვ.

სახ. განათლება ბ-ში დაბალ დონეზეა; მოსახლ. 95% წერა-კითხვის უცოდინარია (1968). სავალდებულო სწავლება არ არის. სახელმწ. საერო სკოლებთან ერთად არის სას. სკოლებიც (ბუდისტურ მონასტრებთან). 5-წლიანი დაწყ. სწავლება უფასოა,ასწავლიან ბჰოტიას ენაზე. სავალდებულო საგნებია ჰინდი და ინგლ. ენა. არის რამდენიმე არასრული საშ. სკოლა (3-წლიანი სწავლება). დაწყ. და არასრულ საშ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს პედ. სასწავლებლები. უმაღლესი სასწავლებლები არ არის.

*ლიტ*.: **П р а з а у с к а с  А. А., Бутан. Сикким, М., 1970.**

**ბჰუტო** ზულფიკარ ალი (დ. 5. I. 1929, ქ. ლარქანა), პაკისტანის რესპ. პოლიტ. მოღვაწე. პრემიერ-მინისტრი 1973 წ. 12 აგვ-დან. მსხვილი მიწათმფლობელის შვილი. იურიდ. განათლება მიიღო კალიფორნიის უნ-ტში (აშშ) და ოქსფორდის უნ-ტში (ინგლისი). 1958—62 იყო ვაჭრობის, ინფორმაციისა და რადიომაუწყებლობის, ენერგეტიკისა და ბუნებრივი რესურსების მინისტრი. 1963—66 საგარეო საქმეთა მინისტრი. 1967-იდან (დაარსებიდან) პაკისტ. სახ. პარტიის ლიდერია. 1971 წ. 7 დეკ-იდან პაკისტ. პრემიერ-მინისტრის მოადგილე, 1971 წ. 20 დეკ-იდან — 1973 წ. 10 აგვ-მდე ეკავა პაკისტ. რესპ. პრეზიდენტის პოსტი.



**გ,** ქართული ანბანის მესამე ასო, გრაფიკული სიმბოლო უკანაენისმიერი ველარული მჟღერი თანხმოვნისა. მისი სახელია „განი“. ასომთავრულში იწერებოდა Ⴂ, ნუსხურში — ⴂ. ძველ ქართულ სათვალავში აღნიშნავდა ციფრ სამს (3), მაგ., 1773 — ჩღოგ. ახლაც, ჩამოთვლისას (ანბანის რიგის მიხედვით) — მესამეს; იხმარება დამატებით განმასხვავებელ ნიშნად ციფრობრივი ნუმერაციის დროს: Vგ კლასი, მუხლი 36გ.

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო გ-ს გრაფიკული მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართული დამწერლობის სამივე სახისა — ასომთავრულის, ნუსხურისა და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V—XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
|---|---|---|---|---|
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| | | | | V |
| | | | | VI–VII |
| | | | | VIII |
| | | | | IX |
| | | | | X |
| | | | | XI |
| | | | | XII |
| | | | | XIII |
| | | | | XIV |
| | | | | XV |
| | | | | XVI |
| | | | | XVII |
| | | | | XVIII |

**გაადვილება** რ ე ფ ლ ე ქ ს უ რ ი, ცენტრ. ნერვული სისტემის ცალკეული უბნებისა და ელემენტების უნარი გაღიზიანების შემდეგ ერთხანს შეინარჩუნოს მომატებული აგზნებადობა. გ. თავის ტვინის ქერქში საფუძვლიანად შეისწავლა ამერ. ფიზიოლოგმა დიუსერ დე ბარენმა. მან დაადგინა, რომ ნახევარსფეროების მოტორული ზონის გ. ზოგჯერ 20 წამს გრძელდება. გ. ხდება მაშინაც, როდესაც ნერვული სისტემის ამა თუ იმ უბნის გააქტივება სხვა უბნის აგზნებითაა გამოწვეული. მაგ., ბადებრივი ფორმაციის გაღიზიანების შედეგად აგზნება თავის ტვინის ქერქის ყველა უბანს აღწევს და იწვევს ქერქის აგზნებადობის მომატებას, ე. ი. გ-ს. იხ. აგრეთვე *შეკავება.*

*ა. ქორელი.*

**გააქტიურებული კომპლექსი,** ატომთა დაჯგუფება ქიმიური რეაქციის ელემენტარული აქტის მიმდინარეობის გადამწყვეტ ეტაპზე. გ. კ-ის ცნებას ფართოდ იყენებენ ქიმ. რეაქციების სიჩქარეთა თეორიაში.

ელემენტარული აქტის მიმდინარეობა შეიძლება განვიხილოთ აირადი ბიმოლეკულური რეაქციის — წყალბადისა და იოდის ორთქლის ურთიერთქმედების მაგალითზე:

$$H_2+I_2=2HI \qquad (1)$$



კვანტური მექანიკიდან გამომდინარეობს, რომ მოლეკულური რადიუსების მანძილზე $H_2$ და $I_2$ მოლეკულების ერთმანეთთან დაახლოებისას ხდება მათი განზიდვა. რაც უფრო მცირეა მანძილი ამ ორ მოლეკულას შორის, მით უფრო დიდია განზიდვის ძალა. იმის გამო, რომ მოლეკულების სითბური მოძრაობის ენერგია საკმარისი არ არის განზიდვის ძალების დასაძლევად, $H_2$ და $I_2$ მოლეკულების შეჯახებათა უმეტესობა ქიმ. რეაქციით არ მთავრდება. მოლეკულების ძალიან მცირე ნაწილს სითბური მოძრაობის ენერგია შემთხვევით საშუალო ენერგიაზე გაცილებით მეტი აქვთ, ამის გამო იმდენად უახლოვდებიან ერთმანეთს, რომ H და I ატომებს შორის წარმოიქმნება ახალი ქიმ. ბმები, ხოლო მანამდე არსებული H-H და I-I ბმები წყდება. მიღებული HI ორი მოლეკულა ერთმანეთს განიზიდავს. ამით მთავრდება ქიმ. რეაქციის ელემენტარული აქტი. ამრიგად, მისი მიმდინარეობისას წარმოიქმნება ატომების კონფიგურაცია, რ-ის მიღწევის შემდეგ ატომების შემდგომი მოძრაობისათვის ენერგიის მიწოდება საჭირო აღარ არის. ატომების ერთობლიობას ამ კონფიგურაციაში უწოდებენ „გააქტიურებულ კომპლექსს“ (გ. ეირინგი, აშშ, 1935) ან „გარდამავალ მდგომარეობას“ (მ. ევანზი და მ. პოლიანი, ინგლისი, 1935).

შებრუნებული რეაქციისათვის: $2HI=H_2+I_2$ (2) ატომების განლაგება გ. კ-ში ისეთივე იქნება, როგორიც (1) რეაქციაში, ატომების მოძრაობა კი — საპირისპირო.



ა. გაბაშვილი.



გ. გაბაშვილი. ავტოპორტრეტი. 1932. თბილისის სახელმწიფო სამხატვრო აკადემია.



გ. გაბაშვილი. «ალავერდობა». ფრაგმენტი. 1899. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.



დ. გაბაშვილი. მხატვარ დ. კაკაბაძის პორტრეტი. 1967. ტონირებული თაბაშირი. საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი.

რეაქციის სიჩქარისა (*υ*), გ. პ-ის კონცენტრაციისა (*c*) და გ. პ-ის სიცოცხლის ხანგრძლივობას (τ) შორის დამოკიდებულება გამოისახება განტოლებით: $\upsilon = c/\tau$ (3).

*c* და τ სიდიდეები შეიძლება გამოითვალოს სტატისტ. მექანიკის მეთოდებით. მე-3 განტ. საშუალებას იძლევა განისაზღვროს რეაქციის სიჩქარის აბსოლ. მნიშვნელობა. ამიტომ გ. პ-ის მეთოდს ხშირად რეაქციების აბსოლ. სიჩქარეების თეორიასაც უწოდებენ.

**გააქტიურებული ნახშირი,** აქტიური ნახშირი, ფოროვანი *ადსორბენტი*. გ. ნ-ის მისაღებად წიაღისეულ ან ხის ნახშირს დაამუშავებენ — აშორებენ ფისოვან ნივთიერებებს და ადიდებენ ნახშირის ფორიანობას. მაღალგანვითარებული ზედაპირის გამო გ. ნ-ს აქვს მრავალი ნივთიერების *ადსორბციის* (შთანთქმის) დიდი უნარი. გ. ნ-ის ფორების სიდიდე შეიძლება იცვლებოდეს 10Å-იდან (ამ დროს ხვ. ზედაპირი აღწევს 1000 *მ*²/*გ*) 1000Å-მდე (ხვ. ზედაპირი 1 *მ*²/*გ*-მდე). წვრილფოროვან გ. ნ-ს კარგი ადსორბციის უნარი აქვს დაბალ კონცენტრაციებზეც. მსხვილფოროვანი გ. ნ-თვის დამახასიათებელია კაპილარული კონდენსაციის მოვლენა.

გ. ნ-ს იყენებენ აირწინაღებში, ადსორბენტად, კატალიზატორების სარჩულად, მრეწველობაში ძვირადღირებული ორგ. გამხსნელების დამჭერად, წყალხსნარებისაგან ორგ. მინარევების მოსაცილებლად, სორბციულ მაღალვაკუუმურ ტუმბოებში, მედიცინაში კუჭ-ნაწლავის დაავადებისას და სხვ.

**გაახალგაზრდავება,** დაბერებული ორგანიზმისათვის ახალგაზრდული ნიშნების დაბრუნება. გ-ის პირველი ცდა ცხოველებზე და საკუთარ თავზე 1889 ჩაატარა შ. ე. *ბროუნ-სეკარმა*. ორგანიზმში ახალგაზრდა ცხოველის სათესლე ჯირკვლების გამონაწვლილის შეშხაპუნებამ დროებითი სქესობრივი და გონებრივი გააქტივება გამოიწვია, რასაც პროგრ. დაძაბუნება მოჰყვა. გერმ. მეცნიერებმა ვ. ჰარმსმა (1916) და ე. შტაინახმა (1920), რუსმა მეცნიერმა ს. ვორონოვმა (1923) და სხვ. შემოიღეს გ-ის ქირურგიული მეთოდი, რაც თესლის გამომტანი სადინარების გადაკვანძვასა და გადაკვეთას გულისხმობდა. ამ ოპერაციის შემდეგ ზოგ პაციენტს დროებით უბრუნდებოდა სქესობრივი ლტოლვა, ერექციის უნარი და სხვ. XX ს. 20-იან წლებში ადამიანს გადაუნერგეს ცხოველის (უპირატესად მაიმუნის) სათესლე ჯირკვლები, რამაც ზოგიერთი ნაადრევად დაბერებულის მდგომარეობის მხოლოდ დროებითი გაუმჯობესება გამოიწვია. ასევე უშედეგო აღმოჩნდა ადამიანისათვის უბედური შემთხვევით დაღუპული ახალგაზრდა მამაკაცის სათესლე ჯირკვლებისა და მასთან ერთად შინაგანი სეკრეციის ორგანოების (ფარისებრი ჯირკვალი, ტვინის დანამატი და სხვ.) გადანერგვის ცდებიც. სიბერეში ფუნქციური ელემენტების შემაერთებელი ქსოვილით შეცვლის (სკლეროზი) გამო გ. შეუძლებელია, ბერდება მთელი ორგანიზმი და იზოლირებული ზემოქმედება ცალკეულ სისტემასა და ორგანოზე არ არის საკმარისი. შეიძლება ვილაპარაკოთ მხოლოდ დაბერების პროცესის შენელებაზე ან კორექციაზე და არა გ-ზე ამ სიტყვის პირდაპირი მნიშვნელობით. გ-ის პრობლემა განიხილება სიბერის, სიცოცხლისა და მისი გახანგრძლივების რთულ ბიოლ. და სოც. პრობლემებთან ერთად.

**გაახალგაზრდავება ვაზისა,** დაბერებული, დაზიანებული შტამბისა და მხარის განახლება; აგროტექ. ღონისძიება ვენახის პროდუქტიულობის გასაზრდელად. ვაზს აახალგაზრდავებენ მთლიანად ან ნაწილობრივ. მთლიანი გაახალგაზრდავებისას ვაზს მიწის ზედაპირიდან 10—12 *სმ*-ზე გადაჭრიან. ხელახალი ფორმირება შტამბიდან ამონაყარი ყლორტებით ხდება. მთლიან გაახალგაზრდავებას იმ შემთხვევაში მიმართავენ, როდესაც ვაზი გადაბერებული ან არასწორი სხვლის შედეგად დაკოჟრებული და დამახინჯებულია ან ყინვისაგან მიწისზედა ნაწილი ძლიერ დაზიანებულია. ნაწილობრივი გაახალგაზრდავება ხდება ვაზის მხარის, მხარის ნაწილის ან სანაყოფე რგოლის განახლებით. სისტემ. ნაწილობრივი გაახალგაზრდავება ახანგრძლივებს ვენახის საექსპლუატაციო პერიოდს, უზრუნველყოფს ყურძნის მყარი და უხვი მოსავლის მიღებას. *ს. ლომკაცი.*

**გაახალგაზრდავება ხეხილისა,** გადაბერებული, გაშიშვლებული ტოტების გასხვლა ხეხილის განახლებისა და მსხმოიარობის პერიოდის გასახანგრძლივებლად. ხეხილს აახალგაზრდავებენ ნაზარდის შესუსტების, მოზვერა ყლორტების წარმოშობისა და საყვავილე კვირტების ჭარბად ჩასახვის შემთხვევებში. უმთავრესად აახალგაზრდავებენ ვაშლის, მსხლის, ატმისა და გარგარის ხეებს, იშვიათად, ბალს, ალუბალსა და ქლიავს. ხეხილის გაახალგაზრდავებისას საჭიროა გადანაჭრის ქვემოთ ტოტებს ჯანსაღი ქერქი ჰქონდეს და გადანაჭერი გლუვი იყოს. ამისათვის მას დანით მოასუფთავებენ და წაუსვამენ *ბაღის მალამოს*. ვაშლისა და მსხლის ხეებს აახალგაზრდავებენ 20—25 წლის ასაკში. ატამს, ალუბალსა და ქლიავს — 10—15 წლისას. გ. ხ. აუმჯობესებს ხილის ხარისხს, ზრდის მოსავალს. განასხვავებენ მსუბუქ გაახალგაზრდავებას, გამაახალგაზრდავებელ სხვლას და ძლიერ გაახალგაზრდავებას. *გ. ჯომარდიძე.*

**გაბაასება,** დიალოგის ფორმით დაწერილი თხზულება, რ-შიც გადმოცემულია კამათი ერთმანეთის საწინააღმდეგო შეხედულებების მქონე ორ (იშვიათად რამდენიმე) პიროვნებას ან საგანს შორის. გ-ის ჟანრის თხზულებებში ასახულია ეპოქის ეთიკურ-ესთეტ. და სოც.-პოლიტ. შეხედულებები. გ. ხალხურ ზეპირსიტყვიერებაში შემუშავდა. ქართ. ლიტ-რაში იგი დაამკვიდრა თეიმურაზ I-მა; არჩილ II-მ, თეიმურაზ II-მ, დავით გურამიშვილმა, პოეტმა ქალმა მანანამ და სხვ. კი — განავითარეს. გ. ზოგჯერ ეპიკურ ნაწარმოებშიც არის ხოლმე ჩართული. მაგ., სერაპიონ საბაშვილის მიერ გალექსილ „როსტომიანში“ ჩართულია სამსტროფიანი გ., რ-შიც ერთმანეთს ეკამათებიან სერაპიონი, რუსთაველი და ბაგრატ მუხრანბატონი.

გ. პოპულარული იყო შუა საუკ. აღმოსავლურსა და დასავლურ ლიტ-რაში (არაბ.-სპარს. მუნაზარე, პროვანსული ტენცონა, ფრანგ. დებატი, ძვ. რუს. პრენია). გ-ის ნიმუშები იხ. ბ. ქიქოძის წიგნში „გაბაასების ჟანრის ისტორიისათვის“ (ბათ., 1955).

*ლიტ.*: ბარამიძე ა, თეიმურაზ პირველის მთარგმნელობითი მოღვაწეობის შესახებ, «ლიტერატურული ძიებანი», 1959, [ტ.] 12; ქიქოძე ბ., გაბაასება ძველ ქართულ ლიტერატურაში, ბათ., 1952.

*გ. მიქაძე.*

**გაბარაშვილი** თამარ ბორისის ასული (დ. 22. VII. 1937, თბილისი), ქართველი ვიოლონჩელისტი. საქ. სსრ დამს. არტისტი (1967), ა. ჩიჯავაძის, ს. კოზოლუპოვისა და მ. როსტროპოვიჩის მოწაფე. ახალგაზრდობის საერთაშ. ფესტივალის ლაურეატი (1962, ჰელსინკი, ოქროს მედალი), საერთაშ. კონკურსების ლაურეატი (1963, ბუდაპეშტი, პაბლო კაზალსის სახ. კონკურსი, III პრემია; 1966, მოსკოვი, ჩაიკოვსკის სახელობის საერთაშ. კონკურსი, IV პრემია). კონცერტებს მართავს საბჭ. კავშირისა და საზღვარგარეთის ქვეყნებში. *მ. გედევანიშვილი.*

**გაბარდინი** (ფრანგ. gabardine), შალის ქსოვილი. ამზადებენ მერინოსის ნართისაგან; ქსლისათვის ხმარობენ ძალიან წმინდა ორმხრივ გრეხილ ნართს, მისაქსელისათვის კი — ნაკლებ წმინდა ცალფა ნართს. გ-ს ქსოვენ რთული სარჟის ხლართით, ამის გამო ქსოვილს წაღმა პირზე 60—70°-იანი კუთხით დახრილი წვრილი ხაზები აქვს. გ-გან კერავენ ქალისა და მამაკაცის საზაფხულო პალტოებს, კოსტიუმებს და სხვ.

**გაბარიტი** (ფრანგ. gabarit), საგნის ზღვრული მოხაზულობა. ტრანსპორტისა და სტაციონარული მანქანების მოძრავი ნაწილების გ-ს განსაზღვრავენ სხვა მანქანებსა და ნაგებობებს შორის მათი უსაფრთხო გადაადგილების გათვალისწინებით. მაგ., რკინიგზის მოძრავი შედგენილობის გ. ისეთი უნდა იყოს, რომ მატარებელი უსაფრთხოდ მოძრაობდეს გვირაბებში, ხიდებზე და სხვაგან. ხიდქვეშა გ. არის თავისუფალი სივრცის მოხაზულობა ხიდის ქვეშ — ხიდის მალსა და საანგარიშო სანაოსნო ჰორიზონტს შორის სიმაღლეში და მალის საყრდენებს შორის სიგანეში.

**გაბაშვილი** ალექსანდრე გიორგის ძე (22. I. 1875, თბილისი, — 27. I. 1937, იქვე), რუსეთის არმიის გენ.-მ. (1917) და წითელი არმიის კომბრიგი. დაამთავრა გენშტაბის აკადემია (1902). მონაწილეობდა რუსეთ-იაპ. ომში 1904—05. 1906—13 მსახურობდა ირკუტსკის, 1913-იდან თურქესტანის სამხ. ოლქებში. 1914 ივლისიდან მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1918 დემობილიზაციით (ავადმყოფობის გამო) ჩავიდა ქ. გეორგიევსკში. 1918 ოქტ-ში ქ. პიატიგორსკში დაინიშნა მე-11 არმიის შტაბში. 1920 წ. 28 აპრ. მე-11 არმიის ბაქოში შესვლის შემდეგ არმიის სამხ.-რევ. საბჭომ დანიშნა აზერბ. სსრ მთავარი შტაბისა და აზერბ. სსრ სამხ.-საზღვ. სახალხო კომისარიატის სამხ. ნაწილის უფროსად. დაევალა აზერბაიჯანის წითელი არმიის ჩამოყალიბება. 1921 მარტში დაინიშნა საქ. სსრ სამხ.-საზღვ. სახალხო კომისარიატის შტაბისა და სამხ. ნაწილის უფროსად. 1923-იდან 1928-მდე იყო ამიერკავკ. საგანგებო კომისიის ჯარების შტაბის უფროსის მეორე მოადგილე, ინსპექტორი, ამიერკავკ. სასაზღვრო ოლქის სამმართველოს უფროსის თანაშემწე. 1928-იდან თადარიგში გავიდა და ეწეოდა სამხ.-პედ. საქმიანობას თბილ. უმაღლეს სასწავლებლებში.

**გაბაშვილი** ბესარიონ ზაქარიას ძე, იხ. *ბესიკი*.

**გაბაშვილი** გიორგი (გიგო) ივანეს ძე [9 (21). XI. 1862, თბილისი, — 28. X. 1936, ციხისძირი, ქობულეთის რ-ნი, აჭარის ასსრ], ქართველი ფერმწერი, საქ. სსრ სახ. მხატვარი (1929), ახ. ქართული რეალისტური მხატვრობის ერთ-ერთი დამფუძნებელი. 1882—83 სწავლობდა თბილისში, კ. კეპენის კერძო სამხატვრო სკოლაში, თანამშრომლობდა ბატალისტ ფ. რუბოსთან, რ-იც თბილ. სამხ.-ისტ. მუზეუმისათვის ხატავდა სურათებს. 1886—88 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში აკად. მიმართულების პროფ. ბ. ვილევალდესთან, 1894 — 97 — მიუნხენის სამხატვრო აკადემიაში. 1894 იმოგზაურა შუა აზიაში, საიდანაც ჩამოიტანა მრავალი ჩანახატი და ეტიუდი, რ-ებიც შემდეგ სურათებისათვის გამოიყენა. 1898 იყო იტალიაში და საბერძნეთში. სამხატვრო ასპარეზზე გამოვიდა 1888-იდან. 1891 თბილისში გახსნა პერსონალური გამოფენა. გ-ის შემოქმედების აყვავების პერიოდია XIX ს. მიწურული და XX ს. პირველი წლები. მისი, როგორც შემოქმედის, ჩამოყალიბებისათვის არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა, ერთი მხრივ, ქართვ. სამოციანელთა მოწინავე იდეებს, მეორე მხრივ, — XIX ს. II ნახევრის რუს. რეალისტურ მხატვრობას. გ-მა ერთ-ერთმა პირველმა დაამკვიდრა საბოლოოდ ევრ. მხატვრობის ფორმები ჩვენში, იდეურ-თემატიკურად გააფართოვა და რეალურ ცხოვრებას დაუკავშირა ქართ. მხატვრობა. გ.

მუშაობდა ზეთის საღებავებით, აკვარელით, აქვს კალმით ნახატებიც. მისი ნამუშევრების თემატიკა მრავალფეროვანია. გ-მა შექმნა მთელი სერია ქართ. კულტურის მოღვაწეთა პორტრეტებისა (ილ. ჭავჭავაძე, 1907—08; ა. წერეთელი, 1913; გრ. ორბელიანი, 1913; ყველა საქართვ. მწერალთა კავშირის სახლი; ავტოპორტრეტი, 1932, თბილ. სახელმწ. სამხატვრო აკადემია; მომღერალი ფილიმონ ქორიძე გუდალის როლში, 1902—05, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი); არისტოკრატიის წარმომადგენელთა ტიპიზებული პორტრეტები („უცნობი ქართველი თავადი", „გრძელულვაშებიანი თავადი", ორივე საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი; „სამი გენერალი", 1910, თბილ. სახელმწ. სამხატვრო აკადემია); სხვადასხვა სოც. ფენისა და კუთხის წარმომადგენელთა სახეები („მძინარე ხევსური", 1898; „მთვრალი ხევსური", 1899, „მთვრალი ხევსურები", 1899, ყველა საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი; „სამი მოქალაქე", 1893, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი და სხვ.). გ. არის პიონერი ქართული ჟანრული და ბატალური მხატვრობისა („ალავერდობა", 1899; „განთიადზე სასაფლაოს ეკლესიასთან", 1904; „ბოსტანში", 1891; „არხოტის დაცვა", 1898—1901; ყველა საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), პეიზაჟისა („წვიმის შემდეგ", 1891, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), ნატურმორტისა. ცალკე დგას მისი შუააზიური ციკლი („ბაზარი სამარყანდში", 1894; „დივანბეგის აუზი ბუხარაში", 1895, ორივე საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი). გ-მა ხელი შეუწყო ახ. ქართ. მხატვრობის პროფ. დონის ამაღლებას, პირველმა დაამკვიდრა მხატვრობაში თანამედროვე ცხოვრების მიერ შთაგონებული ეროვნ. თემატიკა, საფუძველი ჩაუყარა ძირითადი ფერწერული ჟანრების განვითარებას ქართ. მხატვრობაში. მისი საუკეთესო ნამუშევრები დიდი ფერწერული ოსტატობითა და ცხოველი კოლორიტით გამოირჩევა. გ. ადრევე შეუდგა პედ. მოღვაწეობას: 1897 თბილისში დააარსა სამხატვრო სტუდია, 1900-იან წლებში ასწავლიდა „ნატიფი ხელოვნების წამახალისებელი კავკასიის საზოგადოების" ხატვის სკოლაში (1901-იდან დირექტორი). ის იყო თბილ. სამხატვრო აკადემიის ერთ-ერთი დამაარსებელი და პირველი პროფესორი (1922). გ-ის რეალისტურ, დემოკრ. ხელოვნებას დიდი ადგილი უჭირავს ქართ. კულტ. მემკვიდრეობაში, მან არსებითი როლი შეასრულა ქართ. საბჭ. ხელოვნების ჩამოყალიბების პროცესშიც.

*ლიტ.*: ა მ ი რ ა ნ ა შ ვ ი ლ ი შ., ქართული ხელოვნების ისტორია, თბ., 1971; Беридзе В. В., Езерская Н. А., Искусство Советской Грузии. 1921 — 1970, М., 1975. *ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია—*იხ.* ჩანართი, გვ. 593.

**გაბაშვილი** დავით ალექსანდრეს ძე [დ. 6 (19). IX. 1914, თბილისი], ქართველი საბჭ. გრაფიკოსი, ფერმწერი, მოქანდაკე, პედაგოგი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1967). სწავლობდა თბილ. სამხატვრო აკადემიაში ი. შარლემანთან (1933—39), შემდეგ იქვე განაგრძო პედ. მოღვაწეობა (1963-იდან პროფესორი). სამამულო ომის დროს მხატვარმა შექმნა მახვილი პოლიტ. პლაკატების სერია: „მესამე იმპერიის აპოთეოზი", „ნუ ლაყბობ!" (ორივე 1942, საქართ. სურათების გალერეა) და სხვ. მნიშვნელოვანი ნამუშევრები: „ქალის პორტრეტი" (1941), „ქალიშვილის პორტრეტი" (1949), „ნატურმორტი ქოთნით" (1950), „სვანი ბიჭი" (1951), „თამარ მეფე" (1945), ლითოგრაფია „ქალის პორტრეტი" (1957), დავით კაკაბაძისა (1967) და სოსო გაბაშვილის (1972) სკულპტურული პორტრეტები (ყველა საქართ. სურათების გალერეა). გ. ქართ. წიგნის გრაფიკის თვალსაჩინო წარმომადგენელია, მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია მაღალი მხატვრული კულტურა, ნახატისა და კომპოზიციის დახვეწილობა, თავშეკავებული ფერადოვნება.

**გაბაშვილი** (ქალიშვილობაში — თ ა რ ხ ნ ი შ ვ ი ლ ი) ეკატერინე რევაზის ასული (16. VI. 1851, გორი, — 7. VIII. 1938, სოფ. ახალქალაქი, კასპის რ-ნი, დაკრძალულია თბილისში), ქართველი მწერალი და საზ. მოღვაწე. დაამთავრა ფავრის კერძო პანსიონი თბილისში (1868). პირველი ნაწარმოები „გლეხკაცების აზრი სასოფლო შკოლაზედ" გამოაქვეყნა 1870 „დროებაში" (№ 1). გ. ქართული კრიტ. რეალიზმის თვალსაჩინო წარმომადგენელია. მან ერთ-ერთმა პირველმა შემოიტანა ქართ. ლიტ-რაში პროზის მცირე ჟანრები — პატარა მოთხრობა, ნოველა, მინიატიურა, სურათი. მისი ლიტ. შეხედულებები რუსი რევოლუციონერ-დემოკრატების და ქართვ. „სამოციანელების", განსაკუთრებით ი. ჭავჭავაძის, იდეური ზემოქმედებით ჩამოყალიბდა. 80-იან წლებში გ-მა ხალხოსნური იდეების გავლენა განიცადა. მისი შემოქმედების მთავარი თემა გახდა ქართ. გლეხის ცხოვრება კაპიტალიზმის განვითარების პირობებში. თავის მოთხრობებში ამხილა მემამულეთა, მათი მოურავებისა და ვაჭრების თავგასულობა, გლეხობის უკიდურესი გაჭირვება და სიღატაკე („სურათი", „ღვინია გადაიჩეხა", 1890; „მაგდანას ლურჯა", 1890; „მეურმის ფიქრები", 1891; „თინას ლეკური", 1898; „სოფლის მევახშენი", 1925 და სხვ.). გ-ის შემოქმედებაში აისახა სოფლის ეკონ. დიფერენცირების სურათები და აქედან გამომდინარე უთანასწორობის მძიმე შედეგები, ძველი, დრომოჭმული ჩვეულებების მავნე გავლენა ადამიანთა ცხოვრებაზე („რომანი დიდხევაში", 1881; „კონა", 1882; „ორენა და ქუჩე", 1883; „გურგენაულის ბაბო", 1890 და სხვ.). გ. ხატავს ინტელიგენტებს, თავადაზნაურობის წარმომადგენლებს, რ-თაც გლეხთა მდგომარეობის გაუმჯობესების საშუალებად განათლება მიაჩნიათ („სოფლის მეგობარი", 1911; „სოფლის მასწავლებელი", 1918); ხალხოსნებს, რ-ებსაც პრაქტ. ბრძოლის უნარიც შესწევთ („გამარჯვებული ნიკო", 1896).

გ-ის შემოქმედების ერთ-ერთი მთავარი საკითხია ქალის როლი საზ. ცხოვრებაში. მწერალი მოითხოვდა ქალის ფართო საზ. ასპარეზზე გასვლას, ილაშქრებდა მისი პიროვნებისა და უფლებების შეზღუდვის წინააღმდეგ (სცენა „ფრთებდაგლეჯილი", 1912).

დიდია გ-ის დამსახურება ქართ. საბავშვო მწერლობის წინაშე. იგი იყო ჟურნ. „ჯეჯილის" გამოცემის ერთ-ერთი ორგანიზატორი, შემდგომ კი მისი აქტ. თანამშრომელი. გ-ის საბავშვო მოთხრობები ყოველთვის საქრესტომათიო მასალა იყო ქართ. სახელმძღვანელოებისათვის. 1956 გ-ის მოთხრ. „მაგდანას ლურჯას" მიხედვით გადაიღეს ამავე სახელწოდების ფილმი (რეჟისორები თ. აბულაძე, რ. ჩხეიძე).

*თხზ.*: თხზულებანი, ტფ., 1910; მოთხრობები, თბ., 1936; რჩეული ნაწერები, ტ. 1—2, თბ., 1953—60.

*ლიტ.*: ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., ახალი ქართული ლიტერატურა, [ტ.] 3, თბ., 1955. *ს. ხუციშვილი.*

**გაბაშვილი** ვალერიან ნიკოლოზის ძე (დ. 9. IV. 1911, სოფ. ვერხოვაჟიე, ვოლოგდის ოლქი), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი, აღმოსავლეთმცოდნე, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1974), მეცნ. დამს. მოღვაწე (1966), ისტორიის მეცნ. დოქტორი (1957), თსუ-ის პროფესორი (1960-იდან). 1932 დაამთავრა თსუ-ის სოც.-ეკონ. ფაკ-ტი. 1950—73 იყო თსუ-ის აღმოსავლეთის ისტ. კათედრის გამგე. 1957—60 საქ. სსრ მეცნ. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის შუა საუკ. აღმოსავლეთის ისტ. განყ-ბის ხელმძღვანელი. 1960-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის ფეოდ. ხანის აღმოსავლეთის ისტ. განყ-ბის ხელმძღვანელი. გ. იკვლევს აღმ. ფეოდალიზმის გენეზისის, ქართ. და აღმ. ქალაქებისა და საქალაქო ცხოვრების, შუა საუკუნეებში ახლო აღმ. ქვეყნებთან საქართვ. ურთიერთობის, ქართ. სამართლის, დიპლომატიის, დიპლომატიკის, წყაროთმცოდნეობისა და ისტორიოგრაფიის საკითხებს.

*თხზ.*: აღმოსავლური ფეოდალიზმის გენეზისის პრობლემა, კრ.: მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1963; ვახუშტი ბაგრატიონი, თბ., 1969; ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში (აღმოსავლურთან შედარებითი შესწავლის ცდა), თბ., 1958; შუა საუკუნეების ახლოაღმოსავლური ქალაქი (პერიოდიზაციის ცდა), კრ.: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ქალაქების ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1970. *დ. კაციტაძე.*

**გაბაშვილი** ზაქარია (დახლ. 1705 — დახლ. 1780), ქართველი სასულ. მოღვაწე და მწერალი. მამა ბესიკ გაბაშვილისა. გ. ქართლის მეფის თეიმურაზ II-ის კარის მოძღვარი იყო. იგი, როგორც ქართული ეკლესიის ორთოდოქსული ფრთის მეთაური, დაუპირისპირდა კათალიკოს ანტონ I-ს. კონფლიქტის საბაბად იქცა ანტონის მისწრაფება კათოლიკობისადმი. საეკლესიო კრებამ (1755) გ-ის თაოსნობით ანტონი თანამდებობიდან გადააყენა და 1756 იგი რუსეთში გააძევეს. თეიმურაზ II-ის გარდაცვალების (1762) შემდეგ გ-ის გავლენა სამეფო კარზე დაეცა. ერეკლე II-მ ანტონი საქართვ. ეკლესიის მეთაურად აღადგინა (1764). გ-მა გააჩაღა ბრძოლა ანტონ I-ისა და ერეკლე II-ის წინააღმდეგ, რის გამოც იგი დააპატიმრეს. საეკლ. კრებამ გ. სარწმუნოების „გამრყვნელად" გამოაცხადა, შეაჩვენა და მღვდლობიდან განკვეთა. გ. პატიმრობიდან გაიპარა და 1767 ჩავიდა ყიზლარში. 1768—70 გ. იმყოფებოდა მოსკოვსა და პეტერბურგში. აქ ის ბრალს სდებდა ანტონ I-ს სარწმუნოების ღალატში, მაგრამ სინოდმა მას მხარი არ დაუჭირა. იმედგაცრუებული გ. 1771 იმერეთში დაბრუნდა. მალე გ-ის მთელმა ოჯახმა თავი მოიყარა სოლომონ I-ის კარზე. გ. ცხოვრობდა ქუთაისსა და გელათში.

გ. განათლებული და ძვ. ქართ. მწერლობაში განსწავლული პიროვნება იყო. მას ეკუთვნის პოეტური თხზულება — ვახტანგ VI-ის ძის, გიორგი ბატონიშვილის შესხმა „ლექსი ეტლზე, რომელ არიან ზოდიაქნი ბურჯნი" და სხვ. არსებობს მოსაზრება, რომ მასვე ეკუთვნის სატირული პოემა „კატისა და თაგვების ომი". გ. 1750—51 მიუწვევიათ ერეკლე II-ის სტამბაში, სადაც მან ლიტერატურულად გამართა „კონდაკის" ტექსტი. გ. იყო გელათის კალიგრაფიული სკოლის ფუძემდებელი.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ბესარიონ გაბაშვილი, წგნ.: ბ ე ს ი კ ი, თხზულებანი, თბ., 1962; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ლ ე ო ნ ი ძ ე გ., გამოკვლევები და წერილები, თბ., 1959; მ ი ს ი ვ ე, ძიებანი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, ტ. 1, თბ., 1949; ც ა ი შ ვ ი ლ ი ს., ბესარიონ გაბაშვილი, წგნ.: ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966. *ვ. მაჭარაძე.*

**გაბაშვილი** იოსებ (სოსო) ილიას ძე [15 (28). II. 1908, ვლადიკავკაზი, ახლანდ. ორჯონიკიძე, — 1971, თბილისი], ქართვ. საბჭ. გრაფიკოსი, ფერმწერი და თეატრის მხატვარი. საქ. სსრ სახ. მხატვარი (1970), სწავლობდა ჯერ თბილისის ქართ. სათავადაზნაურო გიმნაზიაში, სადაც იაკობ *ნიკოლაძე* ასწავლიდა ხატვას. 1925—30 კი — თბილ. სამხატვრო


ე. გაბაშვილი


ვ. გაბაშვილი.


ი. გაბაშვილი.


ი. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი. ვაჟა-ფშაველას მოთხრობის «სათაგურის» ილუსტრაცია. 1956. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

აკადემიაში ი. შარლემანთან, გ. გაბაშვილთან, ე. ლანსერესთან; 1934-იდან იქვე ასწავლიდა (1939-იდან პროფესორი). უმთავრესად მუშაობდა საბავშვო წიგნის გრაფიკაში. მისი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია დეკორაციულობა, ფერების თავშეკავებული გამა, კომპოზიციური უბრალოება და სიცხადე. გ-მა შექმნა ილუსტრაციები შემდეგი წიგნებისათვის: პარმენ ჭანიშვილის „ბუ" (1934), ქართ. ხალხური ზღაპრები „რწყილი და ჭიანჭველა", „თხა და ვენახი" (ორივე 1935) და „ნაცარქექია" (1943); ი. გრიშაშვილის „ანბანთქება" (1943). გრ. აბაშიძის „რუსთავის მერცხლები" (1947), ვაჟა-ფშაველას „ჩხიკვთა ქორწილი" (1948), „შვლის ნუკრის ნაამბობი" (1949), ი. ჭავჭავაძის „კაცია-ადამიანი?!" (1951), ა. პუშკინის ზღაპრები (1953) და სხვ. 1944–46 გ-მა გააფორმა თბილისის მოზარდ მაყურებელთა ქართული თეატრის სპექტაკლები: კ. გოგიაშვილის „ფარავნელი ჭაბუკი", ბერძენიშვილის „ტირიფის ქვეშ" და სხვ. მასვე ეკუთვნის ფირდოუსის „შაჰნამეს" ქართ. გამოცემის გაფორმება და ილუსტრაციები, რ-ებიც სტილიზებულია ირანული და გვიანდ. ხანის ქართ. მინიატიურების მიხედვით (1935).

*ლიტ.*: ჯაფარიძე გ., იოსებ გაბაშვილი, თბ., 1963; Шмерлинг Р. О., Творчество художника Иосифа Габашвили, «ქართული ხელოვნება», 1959, ტ. 5.

**გაბაშვილი** ნიკოლოზ ვასილის ძე [14 (27). VIII. 1903, თბილისი, — 13. XI. 1975, იქვე], ქართველი საბჭ. მეცნიერი ელექტროტექ. და ტექ. კიბერნეტიკის დარგში, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1961), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1962), პროფესორი (1949). იყო ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის გამოთვლითი ტექ. კათედრის გამგე, ავტომ. მართვისა და გამოთვლითი ტექ. საპრობლემო ლაბორატორიის სამეცნ. ხელმძღვანელი. გ. საწარმოო პროცესების ავტომატიზაციის ფუძემდებელია საქართველოში. გ-ის ძირითადი შრომები ეხება საწარმოო პროცესების მათ. აღწერისა და ავტომატიზაციის საკითხებს, ენერგეტ. სისტემის მუშაობის რეჟიმების ალგორითმიზაციას, არაწრფივი ობიექტების ოპტიმალური მართვის თეორიას, ნავთობისა და აირის ჭაბურღილების ღრმა ბურღვის ძირითადი პროცესების ოპტიმიზაციას და სხვ. გ. ამიერკავკ. რკინიგზის სურამის უღელტეხილის ელექტრიფიკაციის სამუშაოების მონაწილეა; დაამუშავა ხრამჰესის, სოხუმჰესისა და სხვა ობიექტების კომპლ. ავტომატიზაციის საკითხები. იყო ქსე-ის მთავარი სარედაქციო კოლეგიის წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, საპატიო ნიშნის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ენერგეტიკული სისტემების ავტომატიზაცია, თბ., 1954; Автоматическое регулирование частоты и обменных мощностей объединенных энергосистем ведущими станциями с астатическими характеристиками, «Автоматика и телемеханика», 1953, т. 14, № 2; Приближенное решение некоторых задач оптимального управления и дискретного программирования, «Известия АН СССР. Техническая кибернетика», 1972, № 6 (თანაავტ.: Н. Н. Ломинадзе, Л. Л. Чхаидзе); Применение методов математического программирования для оптимизации режимов бурения, Тб., 1971 (თანაავტ.).

**გაბაშვილი** ოსე, XVIII–XIX სს. ქართველი კალიგრაფი. ზ. გაბაშვილის ვაჟი. სიცოცხლის ბოლო წლები რუსეთში გაატარა. 1822 გადაწერა საეკლ. კრებული (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, A—301). იყო მხედრული წერის საუკეთესო ოსტატი. ნამუშევრები: ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნი (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, Q—233), სადღესასწაულოები 1792, 1793, 1794 წლებისა (იქვე, Q—624, 638, 639) და სხვ.

**გაბაშვილი** ტიმოთე (გ. 1764, ასტრახანი), ქართვ. მწერალი, საეკლესიო და საზ. მოღვაწე, მეცნიერი, დიპლომატი, კარტოგრაფი და მხატვარი. 1729-მდე დავითგარეჯის მონასტრის ბერი იყო. 30-იანი წლებიდან მოღვაწეობდა იმერეთში, სადაც ქუთათელ მთავარეპისკოპოსად აკურთხეს. 1738 *ალექსანდრე V-მ* გ. დას. საქართველოს რუკითა და წერილით გაგზავნა რუს. იმპერატორთან ოსმალეთის წინააღმდეგ დახმარების სათხოვნელად. 1739 რუს.-ოსმ. შორის ბელგრადის საზავო ხელშეკრულების დადებამ ეს გეგმა ჩაშალა. 1740 სამშობლოში მომავალი გ. ჩრდ. კავკასიაში ჩერქეზებმა დაატყვევეს. 6 თვის შემდეგ გაიპარა და იმერეთში დაბრუნდა. 1743–47 ისევ ქუთათელი მთავარეპისკოპოსის წოდება ჰქონდა, თუმცა ეს ეპარქია ამ დროისათვის გაუქმებული იყო. 1753 გ. ქართლის მთავარეპისკოპოსად აკურთხეს. იგი ჩაება ერეკლე II-ისა და ანტონ I-ის სახელმწ. და კულტ. საქმიანობაში. მათი ხელშეწყობით 1755 სამოგზაუროდ წავიდა კონსტანტინოპოლში, ათონსა და იერუსალიმში. მისი ურთიერთობა სულთნის უმაღლეს მოხელეებთან, აგრეთვე კონსტანტინოპოლისა და იერუსალიმის პატრიარქებთან ერეკლე II-ის პოლიტ. გეგმებს ემსახურებოდა. 1759 გ. ქართლში დაბრუნდა. ამ დროს მისი თანამოაზრე და მეგობარი ანტონ I რუსეთში იყო გადახვეწილი; ალბათ ამან აიძულა გ. ყიზლარში წასულიყო. 1762 სინოდის ბრძანებით საცხოვრებლად ასტრახანი მიუჩინეს. დასაფლავებულია ასტრახანის ღვთისმშობლის მიძინების ტაძარში.

თავისი მოგზაურობა გ-მა აღწერა სამოგზაურო-მემუარული ჟანრის თხზულებაში „მიმოსლვა" (სათაურით „მოხილუა წმიდათა და სხუათა აღმოსავლეთისა ადგილთა" — გამოსცა პლ. იოსელიანმა 1852). პოლიტიკურის გარდა მის მოგზაუ-



რობას შემეცნებითი მიზანიც ჰქონდა. გ-მა გადაცურა შავი, მარმარილოს, ეგეოსის ზღვები, ხმელთაშუა ზღვის აღმ. ნაწილი, მოინახულა მცირე აზია, ბალკანეთი, პალესტინა და მრავალი ქალაქი. მის „მიმოსლვას“ გარკვეული მნიშვნელობა აქვს ქართ. გეოგრ. აზროვნების ისტორიაში. ათონსა და იერუსალიმში გ-მა ნახა და აღწერა ქართ. კულტურის კვ. კერები, რითაც საფუძველი ჩაუყარა საზღვარგარეთის ქართ. კულტ. კერების შესწავლას. „მიმოსლვა“ ამ საკითხისადმი მიძღვნილი პირველი ნაშრომია, რ-შიც მოცემულია ათონის ივერთა მონასტრის გეგმა, იერუსალიმის ჯვრის მონასტრის ფრესკების პირები და სხვა ჩანახატები. იერუსალიმში გ-ს უნახავს 18 მონასტერი და ტაძარი, სადაც ქართველებს უმოღვაწიათ. შეუსწავლია ყოველი მათგანის აშენების ისტორია და „მიმოსლვაში“ შეუტანია. განსაკუთრებით მდიდარი ცნობები აქვს გ-ს იერუსალიმის ჯვრის მონასტრის აშენებისა და მოხატვის შესახებ. ამ ცნობებს დღესაც არ დაუკარგავს სანდო პირველწყაროს მნიშვნელობა.

თავისი შრომები გ-მა გააერთიანა კრებულში, რ-საც შემდეგი დროის მოღვაწენი „ტიმოთიანს“ უწოდებენ. „მიმოსლვის“ გარდა „ტიმოთიანში“ შესულია ისტ.-პოლემიკური თხზ. „მარწუხი“, დოგმატ. თხზ. „გარდამოცემული ერთობისათჳს და სიყუარულისა წმიდათა ეკლესიათასა სარწმუნოებასა შინა ქრისტიანეთასა, აღმომდინარისა მის ტკბილნაკადულისა წყაროჲსა, განმწმედელისა გულისხმის ყოფათასა წმიდათა წერილთაგან“ და „დღესასწაულთათჳს ღმრთისმშობლისა მარიამისა“. სამივე თხზულება გამსჭვალულია ანტიმაჰმადიანური სულისკვეთებით.

გ-ის მიერ 1737 წელს შედგენილი დას. საქართველოს (ლიხთ-იმერეთის) რუკა კარტოგრაფიული ტექნიკით ჩამოუვარდება ვახუშტი ბაგრატიონის რუკებს, მაგრამ თავისი დროისათვის მას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა. რუკაზე დეტალურად აისახა რელიეფი, ტყეები, მდინარეები, სანაოსნო გზები, სასარგებლო წიაღისეულის საბადოები და ისტ. ძეგლები. ამ რუკას გარკვეული მნიშვნელობა აქვს ქართ. ხუროთმოძღვრების ისტ. თვალსაზრისითაც.

*თხზ.*: მიმოსლვა, ე. მეტრეველის გამოც., თბ., 1956.

*ლიტ.*: ბ უ რ ჯ ა ნ ა ძ ე შ., ლიხთ-იმერეთის 1737 წლის რუკა როგორც ფეოდალური საქართველოს ისტორიის პირველწყარო, «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1959, ტ. 1; გ ე ხ ტ მ ა ნ ი გ., ნარკვევები გეოგრაფიის ისტორიიდან, თბ., 1955; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960. *ე. მეტრეველი.*

**ᲒᲐᲑᲐᲨᲕᲘᲚᲘ** ციალა რევაზის ასული (დ. 6. X. 1908, პეტერბურგი), საქ. სსრ დამს. არქიტექტორი (1969). დაამთავრა ვ. ი. ლენინის სახ. პოლიტექ. ინ-ტის სამშენებლო ფაკ-ტი (1930). 1933—1941 მუშაობდა „საქკომუნპროექტში“. 1941—44 იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. ვარძიის მუზეუმის დირექტორი, 1936—1940 მონაწილეობდა არქეოლ. ექსპედიციებში. მეცნ. გამოკვლევებიდან აღსანიშნავია „ვარძია“ (1945), „პორტალები ქართულ არქიტექტურაში“ (1955), „ზედა ვარძიის კიდურყვავილოვანი წარწერა“ (1967). *თ. საყვარელიძე.*

**ᲒᲐᲑᲔᲚᲔᲜᲪᲘ** (Gabelentz) ჰანს გეორგ კონონ ფონ დერ (16. III. 1840, ალტენბურგი, — 11. XII. 1893, ბერლინი), გერმანელი ენათმეცნიერი. ლაიფციგისა და ბერლინის უნ-ტების პროფესორი. იკვლევდა აღმ. აზიის ენებს, მუშაობდა ზოგადი ენათმეცნ. პრობლემებზე. გ-ის ძირითადი ნაშრომებია „ჩინური ენის გრამატიკა“ (1881), „ენათმეცნიერება, მისი პრობლემები, მეთოდები და მიღწეული შედეგები“ (1891, მე-2 გამოც. 1901).

**ᲒᲐᲑᲔᲜᲘ** (Gabin) ჟან (ნამდვ. სახელი და გვარი ჟან ალექსი მ ო ნ კ ო რ ჟ ე, Moncorgé) (17. V. 1904, მერიელი, — 15. XI. 1976, პარიზი), ფრანგი კინომსახიობი. შემოქმედებითი მოღვაწეობა დაიწყო 1923. იყო ესტრადის მოცეკვავე, ოპერეტისა და ვარიეტეს მომღერალი. კინოში პირველი როლი შეასრულა 1931 კინოოპერეტაში „ყველას შეიძლება ბედმა გაუღიმოს“. საყოველთაო აღიარება მოუტანა გ-ს რეჟისორების მ. კარნეს, ჟ. დიუვივიეს, ჟ. რენუარის, ჟ. გრემიიონის ფილმებში მონაწილეობამ. გ-ის გმირი ყოველგვარ სიტუაციაში ინარჩუნებს ადამიანურ ღირსებას, სულიერ სიწმინდეს, ბრძოლის უნარს, მეგობრობის მაღალ გრძნობასა და გამტანობას: მუშა ჟანი („მეგობრული კომპანია“), განგსტერი პეპე („პეპე ლე მოკო“) (ორივე 1936), მარეშალი („დიადი ილუზია“, 1937), დეზერტირი ჯარისკაცი ჟანი („ნისლების სანაპირო“, 1938); მუშა ფრანსუა („იწყება დღე“, 1939); პიერი („მალაპაგის კედლებთან“, 1949). 50—60-იან წლებში გ-ის გმირებმა შეიძინეს გამოცდილებით მოტანილი სიმშვიდე, სიბრძნე, იუმორი და სკეპტიციზმი: მემანქანე რაიმონი („ღამე — ჩემი სამეუფო“, 1951), მაქსი („ხელი არ ახლოთ ნადავლს“, 1954), ბანკირი ნოელ შუდლერი („ძლიერნი ამა ქვეყნისა“, 1958), მუშა ნევე („პარის ქუჩა“, 1959), ბრასაკი („ცის ქუხილი“, 1965) და სხვ. გ. დაჯილდოებულია საფრ. ეროვნ. პრემიებით. მიღებული აქვს აგრეთვე საერთაშ. კინოფესტივალების პრემიები.

*ლიტ.*: Соловьева И., Шитова В., Жан Габен, М., 1967; Viazzi G., Jean Gabin, Mil., 1956.

**ᲒᲐᲑᲔᲡᲘ,** მ ც ი რ ე ს ი რ ტ ი, ყურე ხმელთაშუა ზღვაში, აფრ. ჩრდ. სანაპიროსთან (ტუნისი). სიგრძე 41 *კმ*. სიგანე დაახლ. 68 *კმ*. სიღრმე დაახლ. 50 *მ*. მოქცევა ნახევარდღეღამური. სიმაღლე 0,4 *მ*-მდე. გ-ის სანაპიროზეა ნავსადგ. გაბესი და სხირა.

**ᲒᲐᲑᲔᲡᲘ,** ქალაქი ტუნისის აღმ. სანაპიროზე, გაბესის პროვ. სავაჭრო-სატრანსპ. და ადმ. ცენტრი. 32,2 ათ. მცხ. (1966). ნავსადგური გაბესის ყურის ნაპირზე, რკინიგზის ბოლო სადგური, საავტ. გზების კვანძი. სამხრ. ტუნისის მზარდი სამრეწვ. პუნქტი. ქიმ. ქ-ნა. ზეითუნის ზეთის წარმოება. ვაჭრობა ფინიკით, ღვინით. თევზჭერა. ელსადგური.

**ᲒᲐᲑᲔᲡᲙᲘᲠᲘᲐ** ვიქტორ იპატის ძე [29. I. (11. II). 1903, ფოთი, — 27. VIII. 1964, თბილისი], ქართვ. საბჭ. პოეტი და დრამატურგი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1961-იდან). დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1927). მისი პირველი ლექსები 1922 გამოქვეყნდა გაზ. „ბახტრიონში“, ლექსთა პირველი კრებ. გამოიცა 1929. გ. რედაქტორობდა ფოთის გაზ. „პონტოსს“ (1922), შემდეგ ბათუმის ჟურნ. „ისპირს“ (1924); მუშაობდა გაზეთების „წითელარმიელის“, „კომუნისტისა“ და „მუშის“ რედაქციებში. გ-ს ლექსთა მომდევნო კრებულში (1939) შეპირისპირებულია ძვ. და ახ. საქართველო, ხოლო 1949-ის კრებულის ძირითადი თემაა დიდი სამამულო ომი. „ერთგულებში“ (1955) ლირ. ლექსების გარდა შევიდა პოემები „ქეთევან წამებული“, „შემთხვევა პიონერთა ბანაკში“, „ნონია მესხი“ და თარგმანები (ა. პუშკინი, მ. ლერმონტოვი, ნ. ნეკრასოვი, ა. მიცკევიჩი, ლესია უკრაინკა და სხვ.). ქართ. სცენაზე წლების განმავლობაში იდგმებოდა გ-ს პიესები „ლაქაშებს შორის“ (1929), „მათი მბავი“ (1938), „მარტოხელა“ (1948—49), „უფსკრულთან“ (1953—54), „გურიის მთები დაუთოვია“ (1958), „შრიალებენ ვერხვები“ (1960) და სხვ.

*თხზ.*: თხზულებანი სამ ტომად, თბ., 1970—74.

**ᲒᲐᲑᲘᲝᲜᲘ** (ფრანგ. gabion<იტალ. gabbione — დიდი გალია), მოთუთიებული ლითონის მავთულით დაწნული კარკასიანი ბადე ყუთისმაგვარი კონსტრუქციისა, რ-იც ქვით ან კენჭით არის სავსე. მისი დანიშნულებაა მდინარის კალაპოტის დაცვა წარეცხვისაგან, იყენებენ აგრეთვე სარეგულაციო და *ნაპირსამაგრებელ ნაგებობათა* მოსაწყობად. გ-ს ჩვეულებრივ პარალელეპიპედის ფორმა აქვს. მისი სიგრძეა 3—5 *მ*, სიგანე — 1 — 1,5 *მ*, სიმაღლე — 1 *მ*. რომ არ დაინგრეს, მდინარის კალაპოტს ნაგებობასთან თხელი გ-ებით, ე. წ. საგაბიონო ლეიბებით ამოფენენ. გ-ს იყენებენ მაშინ, როცა ნაკადის სიჩქარეა 1,5—3 *მ/წმ*.

**ᲒᲐᲑᲘᲩᲕᲐᲫᲔ** ვარლამ დავითის ძე (1850, სოფ. ჩორჯო, რაჭის მაზრა, — 1908, იქვე), ქართველი რევოლუციონერ-ხალხოსანი. 1871—73 სწავლობდა თბილ. სას. სემინარიაში. 1875-იდან მუშაობდა ქუთაისის სას. სასწავლებელში მასწავლებლად, 1876 მის ბინაზე ტარდებოდა დას. საქართვ. ხალხოსანთა კრებები. ამავე წლის სექტემბერში გორსა და თბილისში შეხვედრები ჰქონდა ადგილობრივ ხალხოსნებთან. წერდა პროკლამაციებს, რუსულიდან თარგმნიდა აკრძალულ ბროშურებს. 1876 წ. 6 ოქტ. დააპატიმრეს. მიუსაჯეს ერთი წლით პატიმრობა. 1888 გაასახლეს რაჭაში. გ-მ შეადგინა „ქართული წერის დედანი“, რ-საც მაღალი შეფასება მისცა ი. გოგებაშვილმა. მონაწილეობდა ქუთ. ხალხოსანთა დრამ. წრეში. 1885 ქ. მესხმა თეატრის დასში მიიწვია. მუშაობდა აგრეთვე შავი ქვის მრეწველთა საბჭოში.

*ლიტ.*: გ ა ბ ი ჩ ვ ა ძ ე ა., ვარლამ გაბიჩვაძე, კრ.: სახალხო განათლების ქართველი მოღვაწენი და სახალხო მასწავლებლები, II, თბ., 1955; შ ვ ე ლ ი ძ ე ზ., რევოლუციურ-ხალხოსნური მოძრაობა საქართველოში, თბ., 1960. *ზ. შველიძე.*

**ᲒᲐᲑᲘᲩᲕᲐᲫᲔ** რევაზ კონდრატეს ძე [დ. 29. V (11. VI). 1913, ქ. თბილისი], ქართვ. კომპოზიტორი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1967). სკკპ წევრი 1941-იდან. დაამთავრა თბილ. კონსერვატორია (1935, ი. ტუსკიას საკომპოზიციო კლასი), შემდეგ ასპირანტურა (1938, პროფ. ბ. არაპოვისა და პ. რიაზანოვის ხელმძღვანელობით). 1938-იდან თბილ. კონსერვატორიის პედაგოგია (1964-იდან პროფესორი), კითხულობს საკრავთმცოდნეობის კურსს. საქართვ. სახელმწ. საესტრადო ორკესტრის დამაარსებელი და ხელმძღვანელი (1941—43), 1948—52 — საქართვ. კომპოზიტორთა კავშირის გამგეობის პასუხისმგებელი მდივანი.

მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ოპერა „ნანა“ (1959), ბალეტი „ჰამლეტი“ (1971), ოპერეტა „ჭრიჭინა“ (1952), ორატორია „ვეფხისტყაოსანი“ (1938), 3 სიმფონია (1964, 1966, 1972), „3 მონოლოგი ლენინზე“ (1970). კამერული სიმფონია 9 საკრავისათვის (1964), კონცერტები ვიოლინოსა და ჩელოსათვის ორკესტრთან ერთად, ოთხი სიმებიანი კვარტეტი, საფორტეპიანო სონატა (1964), რომანსები, სიმღერები („პიონერული მარში“) და სხვ. გ-მ მუსიკალურად გააფორმა მრავალი სპექტაკლი, დაწერა კინო-მუსიკა („ქალი ხიდობანიდან“) და სხვ. *გ. ტორაძე.*

**ᲒᲐᲑᲚᲘᲐ** ვარლამ ალექსის ძე (დ. 1902, სოფ. ტამიში, ოჩამჩირის რ-ნი), საბჭ. კავშირის გმირი (15. V. 1946). დაიბადა გლეხის ოჯახში. მუშაობდა სოფ. ტამიშის ეთერზეთოვანი კულტურების საბჭ. მეურნეობაში. დიდი სამამულო ომის დაწყებისთანავე საბჭ. არმიაში გაიწვიეს. მონაწილეობდა კავკასიისათვის ბრძოლებში, ყუბანის, ყირიმის, უკრ., ბელორ., რუმინ., ბულგ., იუგოსლ. და უნგრეთის განთავისუფლებაში. საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭა დუნაის მარჯვ. ნაპირზე გამართულ ბრძოლებში (1945 წ. 19—24 მარტი) გამოჩენილი მამაცობისათვის. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა საბრძოლო ორდენითა და მედლებით. დემობილიზაციის შემდეგ (1945) ცხოვრობს ქ. ოჩამჩირეში.



ჟ. გ ა ბ ე ნ ი ბანკირ ნოელ შუდლერის როლში.



ვ. გაბესკირია.



რ. გაბიჩვაძე.



ვ. გაბლია.

**გაბნევის ამპლიტუდა** დაჯახებათა კვანტურ თეორიაში, სიდიდე, რ-იც რაოდენობრივად აღწერს მიკრონაწილაკების დაჯახებას. სამიზნებელზე დაცემული (გარკვეული იმპულსების მქონე) ნაწილაკების კონის პირვანდელი მიმართულებისადმი სხვადასხვა კუთხით გაბნეული ნაწილაკების ფარდობითი რიცხვი დამოკიდებულია გასაბნევი ნაწილაკების სამიზნებლის ნაწილაკებთან ურთიერთქმედების კონკრ. კანონზე. მოცემული კუთხით ნაწილაკების გაბნევის ალბათობა განისაზღვრება გ. ა-ით (უფრო ზუსტად გ. ა-ის მოდულის კვადრატით).


გაბონი. ხალხური ხელოვნება. ხის სანაწილე. ფანგის ხალხი კერძო კუთვნილება. ლონდონი.

**გაბონი** (Gabon), გაბონის რესპუბლიკა (République Gabonaise), სახელმწიფო ეკვატორულ აფრიკაში. შედის საფრ. გაერთიანებაში. ფართ. 267,7 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 685 ათ. კაცი (1974, შეფასება). დედაქალაქი — ლიბრევილი. ოფიც. ენა — ფრანგული. ეროვნ. დღესასწაულია 17 აგვ. — დამოუკიდებლობის დღე (1960). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია აფრ. ფრანკი. ადმინისტრაციულად იყოფა 9 პროვინციად.

გ. რესპუბლიკაა. მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია 1961. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ეროვნ. კრებას (პარლამენტს). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი. პარლამენტსა და პრეზიდენტს მოსახლ. ირჩევს საყოველთაო პირდაპირი არჩევნების საფუძველზე 7 წლით.


გაბონის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

**ბუნება.** გ. მდებარეობს ეკვატორული და სუბეკვატორული ტყეების ზონაში. ლოპესის კონცხის სამხრ-ით ნაპირები ბრტყელია, სწორი, ჩრდ-ით კი უფრო დანაწევრებული. ქვეყნის დიდი ნაწილი უკავია სამხრ. გვინეის მაღლობს. ცენტრ. ნაწილში აღმართულია კამბრიულისწინა ძლიერ მეტამორფული ქანებით და გრანიტებით აგებული შაიუს მთები (მთა იბუნჯი, 1580 მ). მის ჩრდ.-დას-ით კრისტ. ქანებით აგებული ე. წ. ბროლის მთებია. ატლანტის ოკ. გასწვრივ დანალექი ქანებით აგებული 200 კმ-მდე სიგანის ვაკეა. მოიპოვება ნავთობი და აირი (სანაპიროზე), მანგანუმის (მვანდა), ურანის (მუნანა), რკინის (ბელინგა, ჩიბანგა და სხვ.) მადანი. ჰავა ცხელი და ნოტიოა, ეკვატორულიდან სუბეკვატორულში გარდამავალი. ივლ. საშ. ტემპ-რა 22—24°C, აპრილისა 25—27°C. ნალექები 1500—2000 *მმ* წელიწადში, სანაპირო ზოლის ჩრდ. ნაწილში — 2500 *მმ*-იდან 3000 *მმ*-მდე. მდინარეთა ქსელი ხშირი და წყალუხვია. მთავარი მდინარეა ოგოვე, რ-ის ყველაზე დიდი შენაკადებია ივინდო და ნგუნიე. მდინარეები ზემო დინებაში ჭორომიანია, ქვემო დინებაში იყენებენ სანაოსნოდ. გ-ის ტერიტ. დაახლ. 80% შემოსილია მარადმწვანე ტყით, რ-იც მდიდარია ძვირფასმერქნიანი ხეებით. ნიადაგები — წითელ-ყვითელი ლატერიტული. ტყეებს ზოგან მეორეული მაღალბალახოვანი სავანა ენაცვლება. სანაპირო ზოლი მანგროვიანია. ცხოველთა სამყარო ეთიოპიის ზოოგეოგრ. ოლქის დას. აფრ. ქვეოლქს განეკუთვნება. ბინადრობს სპილო, მეჭეჭიანი ღორი, ანტილოპა, ჯიქი, აფთარი, მაიმუნები; მდინარეებში — ბეჰემოთი, ნიანგი. ბევრია ფრინველი, გველი და მწერი.

**მოსახლეობა.** ძირითად მოსახლეობას შეადგენს ბანტუ: ბაკელე და ბანიაბი, ფანგი, მპონგვე, ბაკოტა, ბატეკე. მათ გარდა ცხოვრობენ მაკა, ბაკონგო, ბავილი და სხვა ხალხები. არააფრიკელები, უმთავრესად ფრანგები, დაახლ. 15 ათ. კაცია. მოსახლ. 55% ქრისტიანია, 38% ინარჩუნებს ტრად. რწმენას. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დიდი ნაწილი სოფ. მეურნეობაში, სატყეო მეურნეობასა და თევზჭერაშია დასაქმებული. გ. აფრიკის ერთ-ერთი ყველაზე მეჩხრად დასახლ. ქვეყანაა. საშ. სიმჭიდროვე დაახლ. 2 კაცი 1 $კმ^2$-ზე, დიდი ქ-ების გარეუბნებში კი — 10 — 20 კაცი. უდიდესი ქალაქია ლიბრევილი (105 ათ. მცხ., 1975).

**ისტორიული ცნობა.** გ-ის ძვ. და შუა საუკ. ისტორია ნაკლებად არის შესწავლილი. ვარაუდობენ, რომ ქვეყნის უძველესი მოსახლ. პიგმეები იყვნენ, მოგვიანებით კი იქ დასახლდნენ ბანტუ ხალხები. პირველი ევროპელები (პორტუგალიელები) გ-ში მოვიდნენ XV ს. ბოლოს. ხოლო გ-ის ტერიტ. კოლონ. დაპყრობა 1839 დაიწყეს ფრანგებმა. 1849 მათ აქ დააარსეს ქ. ლიბრევილი. გ-ის ხალხები დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ ფრანგ დამპყრობლებს. მათ წინააღმდეგ ბრძოლა I მსოფლიო ომამდე გაგრძელდა, ხოლო ზოგიერთ რ-ნში — XX ს. 20-იან წლებამდე. ადმინისტრაციულად გ. პირველად საფრ. კონგოს ნაწილი იყო, ხოლო 1886-იდან ცალკე ერთეული გახდა; ოფიციალურად კოლონიად გამოცხადდა 1903 (1910—58 შედიოდა საფრ. ეკვატორული აფრიკის შემადგენლობაში).

II მსოფლიო ომის შემდეგ გ-ში შეიქმნა პირველი ეროვნ. პარტიები და პროფკავშირები. საფრანგეთი იძულებული გახდა მთელ რიგ პოლიტ. დათმობებზე წასულიყო. 1946 შეიქმნა ტერიტ. ასამბლეა — წარმომადგენლობითი ორგანო სათათბირო ფუნქციებით; 1957 გ-ში ჩამოყალიბდა მთავრობის საბჭო — ქვეყნის პირველი მთავრობა, რ-შიც აფრიკელები მონაწილეობდნენ. 1958 გ-მა მიიღო შიდა ავტონომია, ამავე წელს იგი რესპუბლიკად გამოცხადდა. 1959 თებ. მიიღეს პირველი კონსტიტუცია; მთავრობის საბჭო გარდაიქმნა მინისტრთა საბჭოდ, ხოლო ტერიტ. ასამბლეა — საკანონმდებლოდ. 1960 წ. 15 ივლ. საფრ. მთავრობა იძულებული გახდა ეცნო გ-ის სუვერენიტეტი. 1960 წ. 17 აგვ. გამოცხადდა გ-ის დამოუკიდებლობა. სექტ-ში გ. მიიღეს გაეროში. გ. დარჩა საფრ. გაერთიანების წევრი, 1961 შევიდა საერთო აფრიკა-მალაგასი-მავრიკის ორგანიზაციაში. 1961 თებ. მიიღო ახ. კონსტიტუცია. პრეზიდენტი გახდა მმართველი პარტიის — გ-ის დემოკრ. ბლოკის ლიდერი ლ. მბა (გარდ. 1967). 1968-იდან მმართველი პარტიაა გ-ის დემოკრ. პარტია (შეიქმნა 1968). 1973 გ-ის მთავრობამ (პრეზიდენტი ა. ბონგო, 1967-იდან) გამოაცხადა, რომ უარს ამბობს მხოლოდ დას. სახელმწიფოებთან ცალმხრივ ურთიერთობაზე და გადაწყვეტილი აქვს დაამყაროს კონტაქტები განვითარებად და სოციალ. ქვეყნებთან.

**ეკონომიკა.** გ-ის მდიდარი და მრავალფეროვანი სასარგებლო წიაღისეული ხელსაყრელ პირობებს ქმნის ქვეყნის ეკონ. განვითარებისათვის; მიუხედავად ამისა, საზღვარგარეთის, უმთავრესად საფრ. კაპიტალის ბატონობის პირობებში ეკონომიკა სპეციალიზებული იყო მხოლოდ ძვირფასი მერქნის საექსპორტო წარმოებაზე. 1950-იანი წლებიდან მკვეთრად გაიზარდა სასარგებლო წიაღისეულის მოპოვება. გ. კაპიტალ. სამყაროში ერთ-ერთ პირველ ადგილზეა მანგანუმის მადნის მოპოვებით, იგი ურანის მადნის მნიშვნელოვანი მიმწოდებელიცაა. გ-ის ეკონ. და სოც. განვითარების ხუთწლიანი გეგმები (1966—70, 1971—75) ითვალისწინებდა სამთომოპოვებითი და დამუშავებითი მრეწვ. შემდგომ ზრდას, შიდა რ-ნების ტყის რესურსების ათვისებას, ჰესების მშენებლობასა და სას-სამ. წარმოების გაფართოებას.

სოფლის მეურნეობა კვლავაც ნატურალური ხასიათისაა და ქ-ებსა და სამრეწვ. ცენტრებს სურსათით ვერ უზრუნველყოფს. ჭარბობს წვრილი გლეხური მეურნეობები. მთავარი საექსპორტო კულტურებია ყავა და კაკაო, ნაწილობრივ არაქისი, პილპილი. ადგილ. მოხმარებისაა მანიოკი, ბანანი, სიმინდი, ბრინჯი და სხვ.

მეცხოველეობა ბუზ ცეცეს გავრცელების გამო სუსტადაა განვითარებული. 1972 გ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 4,5, ღორი — 6, ცხვარი და თხა — 93. მისდევენ თევზჭერასა და ვეშაპთრეწვას.

ეკონ. წამყვანი დარგია სამთომოპოვებითი მრეწვ., რ-საც საზღვარგარეთის მონოპოლიები აკონტროლებენ. 1973 მოიპოვეს 7,6 მლნ. ტ ნავთობი (1974 წ. — 10 მლნ. ტ), 1936 ათ. ტ მანგანუმის მადანი, 1,4 ათ. ტ ურანის კონცენტრატი, 51,2 მლნ. $მ^3$ ბუნებრივი აირი, 349 *კგ* ოქრო. მრეწვ. მეორე მნიშვნელოვანი დარგია ხე-ტყის დამზადება, რ-იც ასევე უცხოეთის, უმთავრესად საფრ. კომპანიების ხელშია. ძვირფასმერქნიანი ოკუმეს მარაგითა და დამზადებით გ. პირველ ადგილზეა მსოფლიოში. 1973 დაამზადეს 1,4 მლნ. $მ^3$ მერქანი (მ. შ. ოკუმეს მერქანი 1,1 მლნ. $მ^3$). ხე-ტყის დიდი ნაწილი დაუმუშავებლად გააქვთ, ნაწილს ადგილ. სახერხ და ფანერის ქ-ნებში ამუშავებენ. გ-ში არის სოფ. მეურნ. ნედლეულის გადასამუშ. წვრილი საწარმოები (ბრინჯისა და ყავის საწმენდი, პალმის ზეთის, საპნის, ლუდის), ნავთობგადასამუშ. ქ-ნა (პუანტ-კლერეტი; ნავთობპროდუქტებს აწვდის კონგოს სახ. რესპუბლიკას, ცენტრ. აფრ. რესპუბლიკას, ჩადის რესპუბლიკასა და კამერუნს), ცემენტის ქ-ნა (ოვენდო), გემთსაშენები და სხვ.

საავტ. გზების სიგრძეა 6 ათ. *კმ* (1973), სანაოსნო გზებისა — 1700 *კმ*-ზე მეტი. მთავარი საზღვ. ნავსადგურებია პორტ-ჟანტილი და ლიბრევილი. აქვეა საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტები.

1973 ექსპორტმა შეადგინა 64 მლრდ. აფრ. ფრანკი, იმპორტმა — 36 მლრდ. ექსპორტის დაახლოებით 3/5-ს შეადგენს ნავთობი, მანგანუმის მადანი, ურანის კონცენტრატები, 1/3-ს — ხე-ტყე და ხე-ტყის მასალა. გააქვთ აგრეთვე კაკაო და ყავა. შეაქვთ მანქანები და სხვადასხვა მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, სურსათი, ლითონები და ლითონის ნა-



წარმი, ქსოვილი და სხვ. მთავარი სავაჭრო პარტნიორია საფრანგეთი, შემდეგ მოდის აშშ, გფრ და დიდი ბრიტანეთი.

**განათლება.** 1959 გამოვიდა კანონი 6—16 წლის ასაკის ბავშვების სავალდებულო სწავლების შესახებ. კერძო სკოლები ექვემდებარება სახელმწ. კონტროლს. სწავლება ფრანგ. ენაზეა. მიმდინარეობს სასწ. პროგრამების აფრიკანიზაცია, განათლების სისტემის დაწყ. რგოლია საბავშვო ბაღები 3—5 წლის ასაკის ბავშვებისათვის (1973 იყო 600-ზე მეტი აღსაზრდელი). დაწყ. სკოლა 6-წლიანია. არასრული საშ. სკოლა (კოლეჯი) 4-წლიანი, სრული საშ. სკოლა (ლიცეუმი) — 7-წლიანი. 1973/74 სასწ. წ. დაწყ. სკოლაში სწავლობდა 100 ათ-მდე მოსწავლე, საშ. სკოლაში—7 ათ-მდე მოსწავლე. პროფ. მომზადებას იღებენ ორსაფეხურიან ტექ. ლიცეუმებსა (4 + 3) და 3-წლიან კოლეჯებში, რ-ებიც მუშაობენ დაწყ. სკოლის ბაზაზე. 1973/74 სასწ. წ. პროფ. მომზადების სისტემაში იყო 1,3 ათ-ზე მეტი მოსწავლე, ნორმალურ სკოლებში — 150-მდე მოსწავლე. საშ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებენ საზღვარგარეთ: ბრაზავილის (კონგოს სახ. რესპ.) 3-წლიან უმაღლეს ნორმალურ სკოლაში, აგრეთვე საფრანგეთში.

გ-ში არის უმაღლესი სასწავლებლები სწავლების დაუსრულებელი კურსით (სას.-სამ., იურიდ., ცენტრ. აფრ. პოლიტექ. ინ-ტი), სადაც 1973/74 სასწ. წ. სწავლობდა 400-მდე სტუდენტი. საზღვარგარეთ უმაღლესი განათლება მიიღო 400-მდე კაცმა. ლიბრევილში არის ტროპ. მეტყევეობის სამეცნ.-ტექ. ცენტრი, სოფ. მეურნ. და მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და საფრ. სამეცნ. დაწესებულებათა ფილიალები.

გ-ში არის რამდენიმე პერიოდული გამოცემა. სახელმწ. ბეჭდვითი სიტყვის სააგენტოა „აჟენს გაბონეზ დე პრესი". დაარსდა 1961 ლიბრევილში.

რადიომაუწყებლობა და ტელევიზია სახელმწიფოს გამგებლობაშია. ცენტრ. რადიოსადგური არის ლიბრევილში, ტელესადგური — ლიბრევილსა და პორტჟანტილში.

**ხალხური ხელოვნება.** გ-ში განვითარებულია ხეზე კვეთა, მხატვრული წვნა (პოლიქრომიული გეომ. ორნამენტიანი ჭილოფები), ფეიქრობა; ამზადებენ სპილოს ძვლის ნაკეთობებს, რბილად მოდელირებულ ხის სტატუეტებსა და გრძელყელიან თავებს (ფანგის ტომი); ორიგინალურია სპილენძის ფირფიტაგადაკრული ბრტყელი პატარა ზომის ფიგურები „მბულუ-ნგულუ" (ბაკოტას ტომი). ცნობილია მპონგვეს ტომის თეთრი ნიღბები, რ-თაც, პირობითობის მიუხედავად, გარკვეული ინდივიდ. ნიშნებიცა აქვთ.

*ლიტ.*: Новейшая история Африки, 2 изд., М., 1968; Сюрэ-Каналь Ж., Африка Западная и Центральная, [пер. с франц.], М., 1961.

**ᲒᲐᲑᲝᲠᲘ** (Gabor) დენის (დენეშ) (დ. 5. VI. 1900, ბუდაპეშტი), ფიზიკოსი, *ჰოლოგრაფიის* ფუძემდებელი. ბრიტანეთის სამეფო საზ-ბის წევრი (1956). უნგრეთის მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1964). დაამთავრა ბუდაპეშტის ტექ. უნ-ტი და ბერლინის უმაღლესი ტექ. სკოლა. 1927—1933 მუშაობდა გერმანიაში. 1934 დასახლდა დიდ ბრიტანეთში. 1949—67 ასწავლიდა ლონდონის უნ-ტში (1958-იდან პროფესორი), 1967-იდან კოლუმბიის რადიომაუწყებელი სისტემის სტანფორდის ლაბორ. ხელმძღვანელი. 1948—51 შეიმუშავა ჰოლოგრაფიის ზოგადი თეორია და მიიღო პირველი ჰოლოგრამები, ხოლო 1956 შექმნა პირველი ჰოლოგრაფიული მიკროსკოპი. გ-ს ეკუთვნის აგრეთვე შრომები ელექტრონიკაში, ოპტიკაში, ინფორმაციისა და კავშირგაბმულობის თეორიაში. ნობელის პრემიის ლაურეატი (1971).

**ᲒᲐᲑᲝᲠᲝᲜᲔ** (Gaborone) (1969-მდე გ а ბ ე რ ო ნ ე ს ი), ბოტსვანის დედაქალაქი. მდებარეობს აფრ. სამხრ. ნაწილში, სამხრ. აფრ. რესპ. და მოზამბიკის ნავსადგურებისაკენ მიმავალ რკინიგზის ხაზზე. 18,9 ათ. მცხ. (1972). სავაჭრო ცენტრი. მოსახლ. დიდი ნაწილი ჩაბმულია სოფ. მეურნეობაში.

**ᲒᲐᲑᲠᲔᲑᲘ** (ბერძნ. Gabras), ფეოდ. საგვარეულო ბიზანტიაში, საფიქრებელია—ლაზური წარმოშობისა. ცხოვრობდნენ ტრაპიზონის ოლქში (ქალდეაში), სადაც ძვ. ქართველი ტომები ჭანები (ლაზები) მოსახლეობდნენ. ანა კომნენეს ცნობით, მისმა მამამ, იმპ. *ალექსი I კომნენოსმა*, ტრაპიზონის დუკად დანიშნა თეოდორე გაბრა, ვინაიდან იგი „...თავისი გონიერებითა და მამაცობით ყველას სჯობნიდა..." ტრაპიზონის ოლქში (თურქ.) არის ლაზური სოფ. ღავრა, სადაც დღესაც ცხოვრობენ გ-ის შთამომავალნი.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲐᲫᲔ** გრიგოლ ივანეს ძე (27. VII. 1917, სოფ. ძუყნური, ტყიბულის რ-ნი, — 19. IV. 1944, სოფ. კამიში, სევასტოპოლის მახლობლად), საბჭოთა კავშირის გმირი (24. III. 1945). უფროსი ლეიტენანტი. სკკპ წევრი 1940-იდან. 1936 დაამთავრა ტყიბულის I საშ. სკოლა (ამჟამად გ-ის სახელობისა). სწავლობდა ქუთაისის პედ. ინ-ტის დაუსწრებელი განყ-ბის ისტ. ფაკ-ტზე. 1939 წითელ არმიაში გაიწვიეს. დიდი სამამულო ომის დროს იბრძოდა უკრაინაში. 1941 მძიმედ დაიჭრა, განკურნების შემდეგ (1942) დაამთავრა მოკლევადიანი სამხ. სკოლა და მონაწილეობდა კავკასიონთან გამართულ ბრძოლებში, შემდეგ ყუბანის განთავისუფლებაში. დაიღუპა ქ. სევასტოპოლის განთავისუფლებისათვის ბრძოლაში. აქ გამოჩენილი მამაცობისათვის სიკვდილის შემდეგ მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. დაკრძალულია ვერხნე-სადოვოეში (უკრ. სსრ).

**ᲒᲐᲑᲠᲘᲐᲫᲔ** რევაზ ლევანის ძე (დ. 29. VI. 1936, ქუთაისი), ქართვ. საბჭ. კინოდრამატურგი. დაამთავრა თსუ-ის ფილ. ფაკ-ტის ჟურნალისტიკის განყ-ბა (1964) და მოსკოვის უმაღლესი სასცენარო კურსები (1968). 1974-იდან მუშაობს კინოსტუდია „ქართულ ფილმში". მის სცენარებზე გადაღებულია მხატვრული ფილმები: „სერენადა" (1968), „არაჩვეულებრივი გამოფენა" (1968, რეჟ. ე. შენგელაია), „ფეოლა" (გ. ჩარკვიანთან ერთად, 1969, რეჟ. ბ. წულაძე), „ქვევრი" (1970, რეჟ. ი. კვირიკაძე), „არ იდარდო" (1970, რეჟ. გ. დანელია), „თეთრი ქვები" (1972) და „წყარო გზის პირას" (1974, ორივე რეჟ. თ. ფალავანდიშვილი), „შერეკილები" (1973, რეჟ. ე. შენგელაია). 1975 გ-მ საკუთარი სცენარის მიხედვით გადაიღო (რეჟ. ა. დარსაველიძესთან ერთად) მხატვრული ფილმი „კავკასიური რომანსი". ავტორია პიესებისა „ფეოლა" (გ. ჩარკვიანთან ერთად; დაიდგა მარჯანიშვილის სახ. თეატრში 1969) და „ხანუმა პარიზში" (1975). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚ I,** ქართლის კათალიკოსი VI ს. დასაწყისში. იხსენიება აბრაამ სომეხთა კათალიკოსის მესამე ეპისტოლეში (VII ს. დასაწყისი) კირონ ქართლის კათალიკოსისადმი; ამ წყაროს თანახმად, გ. ყოფილა *დვინის საეკლესიო კრების* (506) მონაწილე, ქართ. ეკლესიის დელეგაციის ხელმძღვანელი.

*წყარო*: ეპისტოლეთა წიგნი, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1968.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚ II,** ქართლის კათალიკოსი IX ს. 30—50-იან წლებში.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚ III,** საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი გიორგი II-ის (1072 — 1089) დროს. წარმოშობით სოფ. საფარიდან ყოფილა და საფარელად იწოდებოდა.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚ (ᲯᲘᲑᲠᲐᲔᲚ) ᲑᲐᲢᲝᲜᲘᲨᲕᲘᲚᲘ** (ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (13. VIII. 1788 — 29. II. 1812, პეტერბურგი), გიორგი XII-ისა და მარიამ დედოფლის ვაჟი (ნამდვილი სახელი — ჯიბრაელი, რუსეთში ეძახდნენ გაბრიელს). ზოგიერთი ცნობით 1803 აპრილში სამეფო სახლის წევრთა რუსეთში გადასახლების საკითხთან დაკავშირებით განაწყენებული გ. დაეხმარა დედას გენ. ლაზარევის მოკვლაში. 1803 გ. დედასა და ძმებთან ერთად გადაასახლეს რუსეთში. ცხოვრობდა პეტერბურგში. დასაფლავებულია ალექსანდრე ნეველის ლავრაში.

*მ. ბერძნიშვილი.*

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚᲘ,** კახეთის მთავარი (ქორეპისკოპოსი), გარდაბნელ დონაურთა საგვარეულოდან. ვახუშტის ცნობით გ. კახეთის რიგით მეოთხე მთავარი იყო. მისი მმართველობის დროს (861—881) თბილისის ამირამ გაბულოცმა კახეთის სამთავროს წაართვა გარდაბანი.

*წყარო*: ვ а ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; მატიანე ქართლისა, იქვე, ტ. 1, თბ., 1955.

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚᲘ,** X ს. ქართველი კალიგრაფი. მოღვაწეობდა შატბერდის მონასტერში, სადაც 936 ვინმე გრიგოლ მირდატის ძის შეკვეთით გადაწერა სახარება, რ-იც ცნობილია ჯრუჭის I ოთხთავის სახელით (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, H—1660). ჯრუჭის I ოთხთავი ნაწერია ეტრატზე, ორ სვეტად, მრგლოვნად, ყავისფერ-მოყვითალო მელნით. ასოები მსხვილია, სქელკონტურიანი, კვადრატული, ოდნავ შემაღლებული პროპორციებისა, უსამკაულო; ზოგი ასო ძალიან ჩამოგრძელებულია, რაც იმას მოწმობს, რომ ამ დროს უკვე ჩნდება დეკორ. გაფორმების სურვილი. ეს ხერხი, სინგურის გამოყენებასთან ერთად, თვალსაჩინო დეკორაციულ ეფექტს ახდენს. 940 ჯრუჭის ოთხთავი კამარებითა და მინიატიურებით შეუმკიათ (იხ. *თევდორე* „კამარათა მწერალი").

**ᲒᲐᲑᲠᲘᲔᲚᲘ** (ერისკაცობაში გერასიმე მაქსიმეს ძე ქ ი ქ ო ძ ე) (15. XI. 1825, სოფ. ბახვი, ოზურგეთის მაზრა, ახლანდ. მახარაძის რ-ნი, — 26. XII. 1896, ქუთაისი), იმერეთის ეპისკოპოსი 1860—96, მოაზროვნე, პედაგოგი, ფსიქოლოგი, საზ. მოღვაწე. 1839 დაამთავრა თბილ. სამაზრო სას. სასწავლებელი. შემდეგ სწავლა განაგრძო თბილისის სას. სემინარიაში. 1842-იდან სწავლობდა ქ. ფსკოვის, ხოლო 1844-იდან პეტერბ. სას. სემინარიებში, რ-იც დაამთავრა 1845. 1849 დაამთავრა პეტერბ. სას. აკადემია. 1849—58 მსახურობდა თბილისის სას. სემინარიაში ინსპექტორად და რექტორის თანაშემწედ. ასწავლიდა ფიზიკასა და მათემატიკას; პარალელურად მუშაობდა თბილისის კეთილშობილ ქალთა ინ-ტში საღმრთო სჯულის მასწავლებლად. 1851 გ-ს მიენიჭა მაგისტრის ხარისხი. 1856 ოჯახური ტრაგედიის (მოკლე დროში გარდაეცვალა მეუღლე და ხუთი შვილი) გამო მღვდელ-მონაზვნად ეკურთხა. 1858 დაინიშნა დავითგარეჯის არქიმანდრიტად, შემდეგ კი (1858—60) გორის ეპისკოპოსად.

გ. იყო „ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების" დამფუძნებელი და საპატიო წევრი. საკუთარი სახსრებით გახსნა რამდენიმე სახ. სკოლა. მისი ინიციატივით ქუთაისში დააარსეს ქალთა ეპარქიული სასწავლებელი და სას. სემინარია. 1858 პეტერბურგში გამოქვეყნდა გ-ის კაპიტ. ნაშრომი „ცდისეული ფსიქოლოგიის საფუძვლები" (რუს. ენაზე), რ-იც რუსეთის სემინარიებში დიდხანს სასწავლო სახელმძღვანელოდ იხმარებოდა. ნ. დობროლიუბოვმა სპეც. რეცენზიაც გამოაქვეყნა ჟურნ. „სოვრემენნიკში" (1859), სადაც გ-ის ნაშრომს ფსიქოლოგიის სხვა სახელმძღვანელოთა შორის უპირატესობა მისცა. ფილოს. და ფსიქოლ. ძირითადი საკითხების გადაწყვეტაში გ. იდგა იდეალიზმის პოზიცი-

ებზე, მაგრამ მის ნააზრევში მატერიალიზმის ელემენტებიც შეიმჩნეოდა. ცნობილია გ-ის ზეპირად წარმოთქმული სიტყვები და ქადაგებანი, გამოცემული ქართ. (1865; ტ. 1—2, 1884—85), რუს. (1893) და ინგლ. (1867) ენებზე.

გ. იყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აქტ. მონაწილე. ებრძოდა ცარიზმის რუსიფიკატორულ პოლიტიკას განათლების დარგში, წინ აღუდგა იანოვსკი-ლევიცკის მუნჯური მეთოდით სწავლებას, რ-ის მიზანი იყო ქართ. ენის სრული განდევნა სკოლებიდან. 1872 გაილაშქრა გ. მუხრანბატონის (მუხრანსკის) წინააღმდეგ, რ-იც ამტკიცებდა დიდი ერის მიერ პატარა ერების და მათი ენის გაქრობა-ასიმილაციის ,გარდუვალობას. გ. მოითხოვდა ბატონყმობის გაუქმებას. დასაფლავებულია გელათის ღვთისმშობლის ეკლესიაში.

*თხზ*.: ქადაგებანი, თქმულნი 1860—1884 წლებში, ტ. 1—2, ქუთ., 1913.

*ლიტ*.: ბოჭორიშვილი ა., გაბრიელ ქიქოძის „ცდისეული ფსიქოლოგიის საფუძვლები", «ფსიქოლოგიის ინ-ტის შრომები», 1950, ტ. 7; გოგებაშვილი ი., რჩეული პედაგოგიური და პუბლიცისტური ნაწერები, ტ. 1, თბ., 1910; კელენჯერიძე მ., გაბრიელი ეპისკოპოსი იმერეთისა (მისი დრო, ცხოვრება და მოღვაწეობა), ქუთ., 1913; კუკავა თ., ნარკვევები XIX ს. პირველი ნახევრის ქართული საზოგადოებრივი და ფილოსოფიური აზრის ისტორიიდან, თბ., 1956; ქუთელია ა., ნ. ა. დობროლიუბოვი არქიმანდრიტ გაბრიელის — „ცდისეული ფსიქოლოგიის საფუძვლების" შესახებ, «მნათობი», 1943, № 7; ჭავჭავაძე ი., თხზ. სრ. კრ., ტ. 2, თბ., 1941; Добролюбов Н. А., Основания опытной психологии. Сочинение архимандрита Гавриила (Кикодзе), Полн. собр. соч., т. 4, М., 1937. *ბ. ლომინაძე.*

**გაბრიელი** (Gabrieli) ანდრეა (1510 და 1520 შორის, ვენეცია, — 1586, იქვე), იტალ. კომპოზიტორი. ვენეციური სკოლის თვალსაჩინო წარმომადგენელი (იხ. *იტალია*, მუსიკა). 1558-იდან წმ. იერემიას, ხოლო 1584-იდან წმ. მარკოზის ტაძრის ორგანისტი ვენეციაში. გ. წერდა საეკლ. თხზულებებს, აგრეთვე საერო ნაწარმოებებს, მუსიკას საზეიმო ცერემონიალებისათვის, მადრიგალებსა და საორგანო პიესებს. მისი მოწაფეები იყვნენ ჰ. ლ. ჰასლერი, ჯ. კროჩე, ო. ვეკი, ა. ბანკიერი, ჯ. *გაბრიელი*.

**გაბრიელი** (Gabriel) ჟაკ ანჟ (27. X. 1698, პარიზი,—4. I. 1782, იქვე), ფრანგი არქიტექტორი. თავდაპირველად სწავლობდა და მუშაობდა მამასთან. 1742-იდან მეფის პირველი არქიტექტორი და არქიტ. აკად. პრეზიდენტი. XVIII ს. კლასიციზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი. მისი პირველი ნაწარმოები, რ-შიც თავი იჩინა კლასიციზმის ნიშნებმა, იყო პარიზის სამხ. სკოლის შენობა (1751—75). 1753—75 გ-მა შეადგინა ლუი XV-ის მოედნის (ახლანდ. თანხმობის მოედანი, პარიზი) საკონკურსო პროექტი და ხორცი შეასხა მას. ეს მოედანი პარიზის ერთ-ერთ უმთავრეს ქალაქთგეგმარებითს კვანძად იქცა. ვერსალის სასახლეში გ-მა გადააკეთა ინტერიერები (1735—74), ააგო საოპერო დარბაზი (1763—70) და ბ-კა; სასახლის პარკში კი ააშენა მცირე ტრიანონი (1762—64), რ-იც გარდამავალი საფეხურია დიდ არისტოკრ. ციხე-დარბაზსა და მცირე ინტიმურ ბურჟ. სახლს შორის. გ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია რაციონალური დაგეგმარება, ლოგიკური სიცხადე, სისადავე, დახვეწილი ფორმები.

**გაბრიელი** (Gabrieli) ჯოვანი (1557, ვენეცია, — 12. VIII. 1612 ან 1613, იქვე), იტალ. კომპოზიტორი, ორგანისტი, ვენეციური სკოლის გამოჩენილი ოსტატი (იხ. *იტალია*, მუსიკა). ბიძის — ა. *გაბრიელის* მოწაფე. 1575—79 მიუნხენის სამეფო კარის კაპელის (ხელმძღვ. ო. ლასო) მუსიკოსი. 1584-იდან წმ. მარკოზის ტაძრის (ვენეცია) ორგანისტი. დაწერილი აქვს საეკლ. პოლიფონიური ნაწარმოებები რამდენიმე გუნდის, ორკესტრისა და ორი ორგანისათვის. გ-ს „წმინდა სიმფონიებმა" (1597) საფუძველი ჩაუყარა საორკესტრო მუსიკას, მისი საორგანო ნაწარმოებები კი დამოუკიდებელი საორგანო შემოქმედების პირველი ნიმუშებია.

**გაბრიელ მაიორი** (გ. IX. 1795), ქართვ. დრამატურგი, მსახიობი, თეატრ. მოღვაწე. მისი გვარი უცნობია. რუსეთში ახლდა ერეკლე II-ის ელჩს ანდრონიკაშვილს. იქ შეისწავლა საარტ. საქმე და სამშობლოში მაიორის ჩინით დაბრუნდა. მსახურობდა ერეკლე II-ის ჯარში. თბილისში დგამდა წარმოდგენებს, წერდა პიესებს, მსახიობობდა. მისი მონაწილეობით წარმოდგენები გამართულა თელავშიც. დაიღუპა კრწანისის ბრძოლაში, აღა-მაჰმად-ხანის შემოსევის დროს.

*ლიტ*.: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; რუხაძე ტ., ძველი ქართული თეატრი და დრამატურგია, თბ., 1949; ჭიჭინაძე ზ., მოკლე ისტორია ქართულის თეატრისა (1791—1906), თფ., 1906; Амаглобели С., Грузинский театр, М., 1930; Джанелидзе Д., Грузинский театр с древнейших времен до второй половины XIX в., Тб., 1959. *დ. ჯანელიძე.*

**გაბრიელ მცირე** (გ. 1802), ქართვ. საეკლესიო მოღვაწე, მწერალი და კალიგრაფი. ბერად იყო დავითგარეჯის იოანე ნათლისმცემლის მონასტერში, სადაც 30 წელი გაატარა. მოთარეშე ლეკებმა თავი მოჰკვეთეს. დასაფლავებულია იმავე მონასტერში. გ. მ-ის ორიგინ. მემუარული თხზულებანი თავმოყრილია ხელნაწერ კრებულში, რ-საც „ჯვარშემოსილი" ეწოდება (დაცულია ბოდლის ბ-კაში, მარჯორი უორდროპის ფონდში); მათგან მნიშვნელოვანია ჰაგიოგრაფიული ძეგლი „ონოსიფორეს ცხოვრება", „მღვდელმთავრისა ლიტურღიისა განმარტება", მემუარული „თხრობანი" და სხვ. გ. მ-ს ეკუთვნის აგრეთვე ასკეტიკურ-ჰომილეტიკური კრებულები: 1892—94 გამოცემული „გვირგვინი", „სამოთხის ყვავილი" (1895), „ოქროს წყარო" (1905), „სუფევა", „კლიტე", „სამასეული", „მანანა" და სხვ. მათში თავმოყრილია ბასილი დიდის, იოანე ოქროპირის, მაქსიმე აღმსარებლის, იოანე მოსხისა და სხვ. თხზულებათაგან გამოკრეფილი მასალა. ყოველი კრებულის სათაურსა და შემადგენელი თავების რაოდენობას სიმბოლური მნიშვნელობა აქვს.

*თხზ*.: მემუარული თხრობანი, ი. ლოლაშვილის გამოც., კრ.: XVIII საუკუნის ქართული მწერლობის საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1965.

*ლიტ*.: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ლოლაშვილი ი., გაბრიელ მცირის მემუარული თხრობანი, კრ.: ძველი ქართული მწერლობის საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1962. *გ. მიქაძე.*

**გაბრიელ ოჩოპენტრეს ძე,** X ს. II ნახევრის ქართველი სამხედრო მოღვაწე, დავით III დიდის (კურაპალატის) სარდალი. მეთაურობდა 998 ტაოს ასაოხრებლად წამოსულ ადარბადაგანის ამირა მამლანისა და სხვა ამირების შეერთებული ლაშქრის წინააღმდეგ გაგზავნილ ტაოელთა მხედრობას. მოხსენიებული ჰყავს XI ს. სომეხ ისტორიკოს ასოღიკს.

*ლიტ*.: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

**გაბრიელ პატარაჲ,** X ს. ქართველი კალიგრაფი. მოღვაწეობდა სამხრ. საქართვ. ერთ-ერთ სავანეში, შესაძლოა პარხალში. ცნობილია მის მიერ გადაწერილი რამდენიმე წიგნი: ა) პარხლის მრავალთავი (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, A—95), უზარმაზარი ხელნაწერი (1310 გვერდი, ზომა 45,5×34 *სმ*), რ-შიც შესულია ქართ. მწერლობის უძველესი ძეგლების — შუშანიკისა და აბო თბილელის მარტვილობათა ტექსტები. კრებული ნაწერია ყავისფერი მელნით, ორ სვეტად, ლამაზი, მკაფიო ნუსხურით, ასოები მსხვილია, სამკაულები არა აქვს. საზედაო ასოების უმეტესობა შესრულებულია მელნით, ნაწილი — სინგურით. XVI ს-ში კრებული ჯერ კიდევ პარხლის მონასტერს ეკუთვნოდა, XVII ს-ში კი თურქეთიდან გამოიხსნა და განაახლა დადიანის ასულმა დედოფალთ დედოფალმა მარიამმა, ბ) პარხლის ოთხთავი (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, S—4927); გ) საკითხავი და სიტყვები წმ. მამათა (იქვე, A—144). ეს დიდი ფორმატის წიგნი ძლიერ დაზიანებულია. შესრულებულია სინგურით, ზოგი ასოს მოხაზულობაში შეტანილია ოდნავ შესამჩნევი ორნამენტულობა, მაგრამ მთლიანად ხელნაწერის მორთულობა ზომიერია. გ. პ. თავისი დროის კალიგრაფიული ხელოვნების ერთი საუკეთესო წარმომადგენელთაგანია.

*ლიტ*.: ბერიძე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967.

**გაბრიელ საფარელი,** X—XI სს. ქართვ. ოქრომჭედელი. მისი ნამუშევრებიდან შემონახულია საფარის მონასტრის საწინამძღვრო ჯვარი (მოოქრული ვერცხლი, 52,5×44,5 *სმ*. როგორც ჩანს, ჯვარი მოგვიანებით ბრეთის ეკლესიაში გადმოუტანიათ. იგი სამეცნ. ლიტ-რაში ბრეთის ჯვრის სახელითაა ცნობილი). ჯვრის ცენტრში გამოსახულია ჯვარცმული ქრისტე, მკლავების ბოლოებში — ღვთისმშობლისა და იოანე მახარებლის ფიგურები (შესრულებულია გ. ს-ის თანაშემწის მიერ) და ორი მედალიონი (ანგელოზი და წვეროსანი წმინდანი). ყველა ფიგურა ცალკე ფირფიტაზეა ნაჭედი და შემდეგ ჯვარზე დაკრული. ჯვრის ზურგზე და ტარზე ფოთლოვანი ორნამენტებია. წარწერებში, გარდა ოსტატისა, მოხსენიებულია ბაგრატ III და მისი მამა მეფეთ მეფე გურგენი. მათი ტიტულატურის მიხედვით ჯვრის შესრულების თარიღი უნდა იყოს 994—1001. გ. ს. თავისი დროის მოწინავე ოსტატი იყო. მას აინტერესებდა ადამიანის ფიგურის მოცულობითი და პლასტ. გამოსახვა. იმავე დროს თვალდახუჭული ქრისტეს სახე, გამხდარი, დაძაბული სხეული უაღრესად ექსპრესიულია. დიდ დახელოვნებას მოწმობს ორნამენტის შესრულებაც.

*ლიტ*.: ბერიძე ვ., ძველი ქართველი ოსტატები, თბ., 1967.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 656.

**გაბრილოვიჩი** ევგენი იოსების ძე [დ. 17 (29). IX. 1899, ვორონეჟი], რუსი საბჭ. მწერალი და კინოდრამატურგი. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943, 1967). საკავშ. სახელმწ. კინოინ-ტის პროფესორი. (1948). ლიტ. მოღვაწეობა 1921 დაიწყო. დაწერა სცენარი ფილმებისათვის: „უკანასკნელი ღამე" (1937), „მაშენკა" (1942), „ოცნება", „ორი მებრძოლი" (ორივე 1943), „მკვლელობა დანტეს ქუჩაზე" (1956), „კომუნისტი" (1958), „ლენინი პოლონეთში" (1965), „შენი თანამედროვე", „ცეცხლს ფონი არა აქვს" (ორივე 1968), „აღდგომა" (1960—62, ლ. ტოლსტოის მიხედვით). გამოქვეყნებული აქვს თეორ. სტატიები კინოხელოვნებაზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენითა და მედლებით.

**გაბრიჩიძე** შალვა კონსტანტინეს ძე [15 (27). V. 1898, ქუთაისი, — 1937], ქართვ. საბჭ. ინჟინერი, კომპარტიის წევრი 1916-იდან. 1929 დაამთავრა ლენინგრ. მიმოსვლის გზათა ინჟინრების ინ-ტი. 1929—33 მუშაობდა საქართვ. სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭოს მდივნად, საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის რექტორად, სსრკ მძიმე მრეწვ. სახ. კომისარიატის რწმუნებულის მოადგილედ საქართველოში და სხვ. 1933 დანიშნეს ზაჰესის მეორე რიგის მშენებლობის უფროსად, მშენებლობის დამთავრების შემდეგ — „ამიერკავკასიის ენერგოს" მმართველად, ხოლო 1935—ტყვარჩელის სახელმწ. რ-ნული ელექტროსადგურის მშენებლობის უფროსად, მშენებლობის დასრულების შემდეგ კი—საქართვ. ინდუსტრ. ინ-ტის დირექტორად. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**გაბრო** (იტალ. gabbro), შავი ან მუქი ნაცრისფერი, ფუძე შედგენილობის სრულკრისტალური სიღრმული ინტრუზიული ქანი. დაახლოებით თანაბარი რაოდენობით შეიცავს ფუძე პლაგიოკლაზსა და პიროქსენს. მეორეხარისხოვანი მინერალებია ამფიბოლი, ოლივინი, მაგნეტიტი და ტიტანომაგნეტიტი. ქიმ. შემადგენლობა: 45–50% $SiO_2$, 13–20% $FeO+Fe_2O_3+MgO$, 10% CuO, 3% $Na_2O+K_2O$. გავრცელებულია: დაიკის, შტოკის, სილის, ლაკოლითისა და ლოპოლითის სახით. ზოგიერთი გ-ს სხეულის გამოსავლის ფართობი რამდენიმე ათასეული *კმ²*-ია. გ-ს პოლირებულ ფილაქნებს იყენებენ მოსაპირკეთებელ დეკორ. მასალად. საქართველოში ფართოდაა გავრცელებული.

**გაბროვო,** ქალაქი ბულგარეთში, სტარა-პლანინის ქედის ჩრდ. კალთის ძირში, შიპკის უღელტეხილის მახლობლად, მდ. იანტრის ნაპირზე. გაბროვოს ოკრუგის ადმ. ცენტრი. 90 ათ. მცხ. (1975). მსუბუქი მრეწვ. (საფეიქრო, ტყავის, ფეხსაცმლის საწარმოები) და მანქანათმშ. (საფეიქრო მანქანები, ლითონსაჭრელი ჩარხები, ხელსაწყოები, ელექტროტელფერები) მნიშვნელოვანი ცენტრი. კვების, ავეჯის მრეწველობა. ტურიზმი. გ-ს მიდამოებში ხეხილის ბაღები და ტყეებია. გ-ში ყოველწლიურად იმართება იუმორის ეროვნ. ფესტივალები.

**გაბროვოს ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული ბულგარეთის ცენტრ. ნაწილში. ფართ. 2,1 ათ. *კმ²*. მოსახლ. 189 ათ. კაცი (1970), მ. შ. 60% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. გაბროვო.

გ. ო-ის ტერიტ. დიდი ნაწილი მთიანია. მდინარეები განეკუთვნება დუნაის აუზს. ჰავა — ზომიერი. მუხის, რცხილისა და წიფლის ტყეები.

მეურნ. ინდუსტრ. ხასიათისაა. გ. ო. იძლევა შალის, ბამბის ქსოვილის და ფეხსაცმლის საერთო ეროვნ. წარმოების დიდ ნაწილს. განვითარებულია სხვადასხვა სახის მანქანათმშენებლობა. საქსოვი დაზგებისა და ელექტროტელფერების წარმოებით გ. ო. ბულგ. მთავარი რაიონია. ფართოვდება კაბელების წარმოება, ვაგონმშენებლობა, სას.-სამ. მანქანათმშ., ხელსაწყოთა წარმოება. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია გაბროვო, სევლიევო, დრიანოვო, ტრიავნა. ოკრუგის ფართობის 1/3 გამოყენებულია სოფ. მეურნეობაში. თესავენ ხორბალს, სიმინდს, ქერს. განვითარებულია მებაღეობა. გ. ო-ის ტერიტორიაზე გადის ჩრდ. და სამხრ. ბულგ. დამაკავშირებელი მნიშვნელოვანი გზები.

**გაბრუება,** ცნობიერების მოშლის სახე. ავადმყოფი ვერ ერკვევა ადგილში, დროსა და გარემოში, უძნელდება მსჯელობა, საუბარი, დამახსოვრება, აღქმა; შეკითხვებზე პასუხს იძლევა მოგვიანებით, უხალისოდ, ზოგჯერ სრულიად კარგავს მეხსიერებას (*ამნეზია*). გ. აღინიშნება ეპილეფსიური გულყრის შემდეგ, აგრეთვე თავის ტვინის სიმსივნისა და ნერვული სისტემის სხვა დაავადებათა (თავის ტვინში სისხლის მიმოქცევის მოშლა, ქალას ტრავმა, ნეიროინფექცია, ნეიროინტოქსიკაცია და სხვ.) მწვავე პერიოდში.

**გაბუნია** კალისტრატე ესტატეს ძე (22. I. 1888, სოფ. ამაღლება, ახლანდ. ვანის რ-ნი, — 22. VIII. 1937, თბილისი), ქართველი საბჭ. გეოლოგი, გამოყენებითი გეოლ. ფუძემდებელი საქართველოში, პროფესორი (1930-იდან). დაამთავრა ტომსკის ტექნოლ. ინ-ტის სამთო ფაკ-ტი (1918). სტუდენტობაშივე შეუდგა სამეცნ. მუშაობას ვ. ობრუჩევისა და მ. უსოვის ხელმძღვანელობით. 1919 აირჩიეს პეტროგრ. გეოლ. კომიტეტის გეოლოგად. სწავლობდა შორეული აღმოსავლეთისა და მანჯურიის გეოლოგიას. კითხულობდა ლექციებს ტომსკის სახელმწ. უნ-ტში. 1924 დაბრუნდა საქართველოში და სათავეში ჩაუდგა გამოყენებითი გეოლ. დარგებს (სასარგებლო წიაღისეულის ძიება, საინჟინრო და ჰიდროგეოლოგია, კაუსტობიოლითების გეოლოგია), კითხულობდა ლექციებს თსუ-ში, ხელმძღვანელობდა ამიერკავკ. სამთო-მეტალ. ინ-ტის გამოყენებითი გეოლ. კათედრას (1930-იდან). მონაწილეობდა საქართვ. გეოლ. ინ-ტის ამიერკავკ. გეოლ.-საძიებო ტრესტის, საქართვ. გეოლ. საზ-ბის დაარსებასა და შემდგომ მუშაობაში. 1933–37 — საქ. სსრ გეოლ. საზ-ბის თავ-რე. შესწავლილი აქვს საქართვ. წიაღისეულის მრავალი საბადო (ახალციხის დიატომიტი, ალგეთის ლითოგრაფიული ქვა, ჭიათურის მანგანუმი, ფოლადაურის რკინის მადანი, შროშის ცეცხლგამძლე თიხები). იკვლევდა საქართვ. გეოლ. აგებულების საკითხებს.

*თხზ.*: ბორჩალოს რაიონის სამხრეთი ნაწილის გეოლოგია, «გეოლოგიური ინ-ტის შრომები. გეოლოგიური სერია», 1942, ტ. 1 (6)₁ (თანაავტ.: პ. გამყრელიძე); Железо, წგნ.: Минеральные ресурсы Грузинской ССР, Тб., 1937; Косьяново-Гришевское месторождение Черемховского угленосного бассейна, «Известия Сибирского отделения геологического комитета», 1921, т. 2, в. 3; Материалы к изучению фауны кораллов из нижне-каменноугольных отложений около деревни Ройки по р. Томи, იქვე, 1919, т. 1, в. 3.

**გაბუნია** ლეონიდე კალისტრატეს ძე (დ. 13. IX. 1920, ირკუტსკი), ქართველი საბჭ. პალეონტოლოგი, გეოლ.-მინერალოგიის მეცნ. დოქტორი (1954), პროფესორი (1959), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969; წ.-კორ. 1961). სკკპ წევრი 1961-იდან. დაამთავრა საქართვ. ინდუსტრ. ინ-ტის სამთო ფაკ-ტი (1943). 1946–50 მუშაობდა საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოლ. და მინერალოგიის ინ-ტში. 1950–57—ამავე აკად. პალეობიოლ. სექტორში. 1957-იდან განაგებს საქ. სსრ მეცნ. აკად. პალეობიოლ. ინ-ტის ხერხემლიანთა პალეობიოლ. განყ-ბას. მრავალი გამოკვლევა მიუძღვნა კავკ. ოლიგოცენურ და შუა მიოცენურ ხერხემლიანებსა და ჰიპარიონულ ფაუნას. გამოქვეყნებული აქვს შრომები პალეონტოლ. თეორ. პრობლემებზე და მეცნ. ისტ. საკითხებზე. ბენარის ოლიგოცენური ხერხემლიანების გამოკვლევისათვის (1964) მიენიჭა მოსკ. ბუნებისმეტყველთა საზ-ბის საპატიო დიპლომი და ამავე საზ-ბის ლაურეატობა (1966). ხელმძღვანელობდა პალეონტოლ. ექსპედიციებს ყუბანისპირეთსა და აღმ. საქართველოში. გ. არის ქსე-ის ბიოლ. სამეცნ. საბჭოს თავ-რე, სსრკ საუწყებათაშორისო ნეოგენური კომისიის საბჭოს წევრი (1972), ხმელთაშუა ზღვის ნეოგენის სტრატიგრაფიის საერთაშ. კომიტეტის აღმასრ. საბჭოს წევრი (1971), მეოთხეული პერიოდის შემსწავლელ საერთაშ. კომისიასთან არსებული ქვეკომისიის (მესამეულსა და მეოთხეულს შორის საზღვრის დამდგენი) წ.-კორ. (1974). ჟურნალის „Evolutionary Theory" (ჩიკაგო) სარედაქციო საბჭოს წევრი (1973), საფრ. გეოლ. საზ-ბის ნამდვილი წევრი (1967), აშშ-ის ხერხემლიანთა პალეონტოლ. საზ-ბის წევრი (1972) და სხვ.

*თხზ.*: ძუძუმწოვართა ისტორიაში ევოლუციური პროგრესი, კრ.: ევოლუციური პალეობიოლოგიის ზოგადი საკითხები, [ტ.] 3, თბ., 1967; Беломечетская фауна ископаемых позвоночных, Тб., 1973; Бенарская фауна олигоценовых позвоночных, Тб., 1964; Вымирание древних рептилий и млекопитающих, Тб., 1969; К истории гиппарионов (по материалам из неогена СССР), М., 1959; Луи Долло, М., 1974.


ლ. გაბუნია.

**გაბუნია** ნატო (ნატალია) მერაბის ასული [13. (26). II. 1859, გორი, — 16 (29). VIII. 1910, თბილისი], ქართველი მსახიობი. ქართ. რეალისტური სამსახიობო სკოლის ერთ-ერთი საუკეთესო წარმომადგენელი. დრამატურგ ა. ცაგარლის მეუღლე. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო ქ. გორში ხალხოსნების მიერ დაარსებულ სცენისმოყვარეთა დრამწრეში. 1879 მსახიობად მიიწვიეს თბილ. ქართ. პროფ. თეატრში. გ-ს შესრულება გამოირჩეოდა ხალხური, ეროვნ. კოლორიტით, უშუალობით, ბუნებრიობით. მას ჩინებული სცენური მონაცემები ჰქონდა. ბრწყინვალედ ფლობდა მეტყველების, პლასტ. გამომსახველობის, სიმღერის ხელოვნებას. გ. ჭეშმარიტად სახ. მსახიობი იყო, პროფ. თეატრში მოღვაწეობის პარალელურად მონაწილეობდა მუშათა თეატრების სპექტაკლებში და სოფლად — მოედნებზე, კალოებზე გლეხობისათვის გამართულ წარმოდგენებში. განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია ძლიერი ნებისყოფის ქალთა როლების შესრულებაში. გ-თვის საგანგებოდ წერდნენ პიესებს ი. ჭავჭავაძე („მაჭანკალი"), ა. წერეთელი („კინტო"), ა. ცაგარელი („ხანუმა"), დ. კლდიაშვილი („დარისპანის გასაჭირი"). როლები: დედა, ხორეშანი, მაჭანკალი (ჭავჭავაძის „ქართველის დედა", „გლეხთა განთავისუფლების პირველ-დროების სცენები", „მაჭანკალი"), სალომე (წერეთლის „კინტო"), ხანუმა, თალალა, ოროსმე, ქალია (ცაგარლის „ხანუმა", „როგორც მოხვალ სვინაო, ისე წახვალ შინაო", „რაც გინახავს, ველარ ნახავ", „ციმბირელი"), გლეხი დედაკაცი (დ. ერისთავის „სამშობლო"), კუკუშკინა (ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი"), შუშანიკა, ხამფერა (სუნდუკიანის „პეპო", „ხათაბალა") და სხვ. გ. მონაწილეობდა ოპერეტებშიც.

*ლიტ.*: ბ უ რ თ ი კ ა შ ვ ი ლ ი ა., ნატო გაბუნია, თბ., 1949; ნატო გაბუნია, ტფ., 1909.
*დ. ჯანელიძე.*

**გაბუნია** ნოდარ კალისტრატეს ძე (დ. 9. VII. 1933, თბილისი), ქართველი საბჭ. კომპოზიტორი, პიანისტი და პედაგოგი. საქ. სსრ ხელოვნების დამს. მოღვაწე (1967), დაამთავრა მოსკ. კონსერვატორია (1957 ა. გოლდენვეიზერის საფორტეპიანო, 1961 — ა. ხაჩატურიანის საკომპოზიციო კლასები). 1961-იდან თბილ. კონსერვატორიის პედაგოგია. (1965-იდან სპეც. ფორტეპიანოს კათედრის გამგე), 1972-იდან — საქართვ. კომპოზიტორთა კავშირის მდივანი. გ-ს ძირითადი ნაწარმოებებია: „ფრესკები" ფორტეპიანოსათვის (1960), პიესა ვიოლინოსა და ფორტეპიანოსათვის (1960), კონცერტი ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის (1961), „იმპროვიზაცია და ტოკატა" ფორტეპიანოსათვის (1962), „იგავ-არაკი" სოლისტების (3 მომღერალი), მთხრობელისა და ინსტრუმენტული სეპტეტისათვის (1964, იუნესკოს საერთაშორისო I პრემია, 1973), სიმფონია (1972), მუსკომედია „ყვარყვარე" (1973), მუსიკა კინოფილმებისათვის „ვედრება" (1968), „ნერგები" (1972), „ამბავი ივანე კოტორაშვილისა" (1975, საკავშ. პრემია ფილმის საუკეთესო მუსიკისათვის) და სხვ. ეწევა საშემსრულებლო მოღვაწეობას. 1970 ქართ. საშემსრულებლო ხელოვნ. ისტორიაში პირველად შეასრულა ბეთჰოვენის ყველა (32) სონატა ფორტეპიანოსათვის.
*გ. ტორაძე.*


ნ. გაბუნია.

**გაბუნია** (ქორწინებაში — ა რ ე შ ი ძ ე) ოლღა დავითის ასული (1885, თბილისი, — 2. X. 1919), რევ. მოძრაობის მოღვაწე საქართველოში, კომპარტიის წევრი 1903-იდან. 1900 დააარსა არალეგალური მარქსისტული წრე თბილ. ქალთა პროფ. სასწავლებელში. გ. ერთ-ერთი პირველი ქართვ. ქალია, რ-იც აქტიურად მონაწილეობდა თბილ. პროლეტარიატის რევ. მოძრაობაში. იყო 1905–07 რევ. მონაწილე. 1908 წ. 29 აპრ. სხვა ბოლშევიკებთან ერთად დააპატიმრეს. განთავისუფლების შემდეგ 1911 აგვ. მოაწყო პოლიტ. პატიმრის გაქცევა ყოფილი მიხეილის საავადმყოფოდან. 1912 გ. კვლავ დააპატიმრეს და ციმბირში გადაასახლეს, მაგრამ 1915 გაიქცა. თბილისში დაბრუნდა და განაგრძობდა არალეგალურ პარტ. მუშაობას.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961.
*ფ. ლომაშვილი.*

**გაბური,** გ ა ბ უ რ ი, ბესარიონ (ნამდვ. სახელები გიორგი, აბაისძე) მარტიას ძე (1889—1953, სოფ. სამგორი, გარდაბნის რ-ნი), ქართვ. მელექსე, მთქმელი, ზეპირსიტყვიერების შემკრები. ცხოვრობდა ხევსურეთში, არხოტის თემის ს. ჭიმღაში. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. დაიჭრა და კარგა ხანს იყო პეტერბურგსა და იურიევში. მან თავი მოუყარა ხევსურულ ფოლკლორულ მასალას, რ-იც გ-ის ლექსებთან ერთად 1925 „ქართული სამეცნიერო საზოგადოების წელიწდეულში" (I—II) გამოაქვეყნა ა. შანიძემ. 1926—28 გ-ის მიერ ჩაწერილი და შეთხზული ლექსები დაიბეჭდა ა. შანიძის „ქართულ ხალხურ პოეზიაში" (I, ტფ., 1931). გ-ის თიკუნები (ფსევდონიმები) იყო „ბესარიონი", „ბალახურისძე", „არხოტიონი" და სხვ. *დ. გოგოჭური.*


გ. გაგარინი. მართა სოლოღაშვილის პორტრეტი. 1842. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

**გაგანოვა** ვალენტინა ივანეს ასული (დ. 3. I. 1932, სოფ. ცირიბუხოვო, კალინინის ოლქი), ვიშნი-ვოლოჩოკის ბამბეულის კომბინატის სართავი ფ-კის ბრიგადირი. ჩამორჩენილ უბნებზე წარმოების მოწინავე მუშაკთა გადასვლის მოძრაობის ინიციატორი (1958). სოციალ. შრომის გმირი (1959). სკპ წევრი 1957-იდან. 1958—62 ხელმძღვანელობდა სამ ჩამორჩენილ ბრიგადას, რ-ებმაც შემდგომ კომუნისტური შრომის ბრიგადის წოდება მოიპოვეს. სკპ XXII და XXIII ყრილობებზე აირჩიეს სკპ ცკ-ის წევრად. სსრკ VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**გაგარინი** ალექსანდრე ივანეს ძე (1801—1857), ქუთაისის გენერალ-გუბერნატორი. 1845 კავკასიაში ჩამოჰყვა მეფისნაცვლად დანიშნულ მ. *ვორონცოვს.* 40-იანი წლების დასასრულს მსახურობდა დერბენტის ქალაქის თავად. ამ ხანებში გ-მა იქორწინა თავად დ. ორბელიანის ასულ ანასტასიაზე და დაუახლოვდა ქართვ. ფეოდ. არისტოკრატიას. 1847 დაინიშნა ქუთ. სამხ. გუბერნატორად. 1853—56, ყირიმის ომის დროს, მეთაურობდა გურიის რაზმს და მე-13 ქვეით დივიზიას. 1857 ა. ბარიატინსკის წარდგინებით გ. ქუთაისის გენ.-გუბერნატორად დანიშნეს. ამ დროს მეტად გამწვავდა ურთიერთობა სვანეთის მთავარ კ. დადიშქელიანსა და რუს. მმართველობას შორის სვანეთის სამთავროს გაუქმებისა და დადიშქელიანისათვის მთავრის უფლების ჩამორთმევის საკითხთან დაკავშირებით, რის გამოც აღელვებულმა დადიშქელიანმა გ. მოკლა.

*ლიტ.*: ბ ო რ ო ზ დ ი ნ ი კ., სამეგრელო და სვანეთი 1854—1861, ტფ., 1934; დ უ მ ბ ა ძ ე მ., დასავლეთ საქართველო XIX ს. პირველ ნახევარში, თბ., 1957; მ ე უ ნ ა რ გ ი ა ი., სამეგრელოს სამთავროს უკანასკნელი პერიოდი და დავით დადიანი, თბ., 1939.


ი. გაგარინი.

**გაგარინი** გრიგოლ გრიგოლის ძე [29. IV. (11. V). 1810, პეტერბურგი, — 30. I. 1893, შატელრო, საფრანგეთი. დასაფლავებულია სოფ. სუჩკიში, ახლანდ. კალინინის ოლქი], რუსი ფერმწერი, არქიტექტორი, ხელოვნ. მკვლევარი. პეტერბ. სამხატვრო აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1859—72). სისტემ. სამხატვრო განათლება არ მიუღია, ერთხანს კ. ბრიულოვთან სწავლობდა რომში. 1841—64 სამხ. სამსახურში გაატარა, მონაწილეობდა კავკ. ომებში. 1848—54 თბილისში ცხოვრობდა და აქტიურ მონაწილეობას იღებდა საქართვ. კულტურულ ცხოვრებაში: მოხატა თბილ. სიონის ეკლესია, თბილ. საოპერო თეატრის დარბაზი და ფოიეები (1850-იანი წლების დასაწყისი; მოხატულობა ფსევდოისლამური ხასიათისა იყო, არ შემონახულა); ქართულ თეატრში მხატვრულად გააფორმა გ. ერისთავის „გაყრა" და „დავა"; დახატა ქართველ არისტოკრატთა — დავით ჭავჭავაძის, მაიკო ორბელიანის პორტრეტები (1840-იანი წლები, რუსული მუზეუმი, ლენინგრადი), პეიზაჟები; ნატურიდან აქვს ჩახატული XIX ს. შუა წლების თბილისის ხედები, საყოფაცხოვრებო სცენები, ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლები, ჩუქურთმები, ქართველთა ტიპები და სხვ. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მის მიერ პარიზში გამოცემული ალბომები „თვალწარმტაცი კავკასია" და „კავკასიური კოსტიუმები", რ-ებიც, მხატვრულთან ერთად, უეჭველ დოკუმენტურ მნიშვნელობასაც ინარჩუნებს. გ. ნახატის დიდი ოსტატი იყო; მისი შემოქმედება რომანტიზმის გავლენის კვალს ატარებს. გ-ს ეკუთვნის ილუსტრაციები ვ. სოლოგუბის წიგნისა „ტარანტასი" (1845) და ბატალური ჟანრის თვალსაჩინო ნაწარმოებები („ახტალის ბრძოლა", 1841, რუსული მუზეუმი, ლენინგრადი). მისი თაოსნობით პეტერბურგის სამხატვრო აკადემიასთან დაარსდა „ქრისტიანულ სიძველეთა მუზეუმი".

*ლიტ.*: С а в и н о в А. Н., Г. Гагарин. [1810—1893], М., 1950; მ ი ს ი ვ ე, Г. Г. Гагарин, წგ.: Русское искусство... Первая половина XIX века, М., 1954.

**გაგარინი** იური ალექსის ძე (9. III. 1934, სოფ. კლუშინო, გჟატსკის რ-ნი, სმოლენსკის ოლქი, — 27. III. 1968), საბჭ. კოსმონავტი მფრინავი, პირველი ადამიანი, რ-იც კოსმოსში გაფრინდა. პოლკოვნიკი, საბჭ. კავშირის გმირი (14. IV. 1961), სკკპ წევრი 1960-იდან. დაიბადა კოლმეურნის ოჯახში. 1951 წარჩინებით დაამთავრა სახელოსნო სასწავლებელი და მუშა ახალგაზრდობის სკოლა, 1955 სარატოვის ინდუსტრ. ტექნიკუმი. ამ ტექნიკუმში სწავლისას გადადგა პირველი ნაბიჯები ავიაციაში. 1957 დაამთავრა მფრინავთა ჩკალოვის I სამხ.-საავიაციო სასწავლებელი და მსახურობდა წითელდროშოვანი ჩრდილოეთის ფლოტის გამანადგურებელი ავიაციის ნაწილებში. 1960 გ., როგორც ერთ-ერთი ყველაზე ნიჭიერი და მამაცი გამანადგურებელი მფრინავი, ჩაირიცხა კოსმონავტთა რაზმში. 1968 თებ-ში წარჩინებით დაამთავრა ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო აკადემია მოსკოვში.

1961 წ. 12 აპრილს გ. მსოფლიოში პირველი გაფრინდა დედამიწისახლო კოსმოსურ სივრცეში კოსმ. ხომალდ-თანამგზავრ „ვოსტოკით" და 1 *სთ* და 48 *წთ*-ში დედამიწას შემოუარა. გაფრენის წარმატებით დასრულების შემდეგ გ. სრულყოფდა თავის ოსტატობას, ასწავლიდა და ავარჯიშებდა კოსმონავტებს, ხელმძღვანელობდა კოსმ. ხომალდების ფრენას, ამავე დროს ეწეოდა დიდ საზ.-პოლიტ. მუშაობას. იყო სსრკ VI—VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, საკ. ალკკ ცკ-ის წევრი, 1966-იდან ასტრონავტიკისა და კოსმ. სივრცის კვლევის საერთაშ. აკად. საპატიო წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და ბევრი უცხ. სახელმწ. უმაღლესი ორდენებით.

ტრაგიკულად დაიღუპა საწვრთნელი ფრენის დროს ვლადიმირის ოლქის სოფ. ნოვოსიოლოვოსთან. დასაფლავებულია მოსკოვში, წითელ მოედანზე. მისი ხსოვნის უკვდავსაყოფად სმოლენსკის ოლქის ქ. გჟატსკს დაერქვა ქ. გაგარინი და სმოლენსკის ოლქის გჟატსკის რაიონს გაგარინის რ-ნი. ი. ა. გაგარინის სახელი მიეკუთვნა წითელდროშოვან კუტუზოვის ორდენოსან სამხ.-საავიაციო აკადემიას მონინოში. გაგარინის სახელი ეწოდა მთვარის ერთ-ერთ კრატერს, აგრეთვე ერთ-ერთ მცირე ცთომილს.

1968 ავიაციის საერთაშ. ფედერაციამ (ფაი) დააწესა ი. გაგარინის სახელობის ოქროს მედალი.

*თხზ.*: Дорога в космос, М., 1969; Есть пламя!, М., 1968; Психология и космос, М., 1968 (თანაავტ.: В. И. Лебедев).

*ლიტ.*: Первый полет человека в космос, М., 1961; Советский человек в космосе, М., 1961.


ი. გაგარინი და ს. კოროლიოვი.

**გაგარინი** (1968-მდე გ ჟ ა ტ ს კ ი), ქალაქი რსფსრ სმოლენსკის ოლქში, მდ. გჟატის (ვოლგის აუზი) ნაპირზე. რკინიგზის სადგური მოსკოვ—მინსკის ხაზზე. 17 ათ. მცხ. (1974). მოსკ. სატელევიზიო ქ-ნისა და ქ-ნა „ელექტროსვეტის" ფილიალები, რძის საკონსერვო კომბინატი. სახელი ეწოდა მსოფლიოში პირველი კოსმონავტის ი. გაგარინის პატივსაცემად. ზოოვეტ. ტექნიკუმი, პედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ი. გაგარინის მემორიალური მუზეუმი.

**გაგარინო,** ზედა პალეოლითის ხანის ნამოსახლარი მდ. დონის მარცხ. ნაპირას, სოფ. გაგარინოსთან (ლიპეცკის ოლქი, რსფსრ). გათხარეს ს. ზამიატნინმა (1927, 1929) და ლ. ტარასოვმა (1961—69). აღმოჩნდა მამონტისა და ყარსაღის ძვლები, კაჟის იარაღი, ძვლის სადგისები, ხელშუბისპირები, მახათები, მამონტის ეშვისაგან გამოთლილი შიშველი ქალის 9 რეალისტური ქანდაკება და სხვ. სსრკ-ის ტერიტორიაზე პირველად გ-ში აღმოჩნდა პალეოლითის ხანის ნახევრადმიწურ საცხოვრებელთა ნაშთები (გეგმით ოვალური, დიამეტრი 5,5—4,4 *მ*).

*ლიტ.*: З а м я т н и н С. Н., Раскопки у села Гагарина, «Известия Гос. академии истории материальной культуры», 1935, в. 118; Т а р а с о в Л. М., Палеолитическая стоянка Гагарино, «Материалы и исследования по археологии СССР», 1965, в. 131.

**გაგაუზები,** ხალხი, ცხოვრობენ უმთავრესად მოლდ. სსრ სამხრ. ნაწილსა და უკრ. მომიჯნავე რ-ნებში, მცირე რაოდენობით არიან ზაპოროჟიეს ოლქში, ჩრდ. კავკასიასა და ყაზახეთში, აგრეთვე ბულგარეთსა და რუმინეთში. რაოდ. სსრკ-ში 157 ათ. კაცი (1970, აღწერა), საზღვარგარეთ — 5 ათ. კაცი (1970, შეფასება). ლაპარაკობენ *გაგაუზურ ენაზე.* მორწმუნე გ. მართლმადიდებლები არიან. მკვლევართა ნაწილს გ. მიაჩნია გათურქებულ ბულგარელებად, რ-ებმაც შეინარჩუნეს ქრისტიანობა, უმრავლესობას კი — შუა საუკ. თურქების (კერძოდ, უზებისა და თორქების) შთამომავლებად, რ-ებმაც შეითვისეს სლავ. (ბულგ.) კულტ. ელემენტები. მისდევენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, დასაქმებული არიან მრეწველობაში. გ-ის თანამედროვე მატერ. და სულიერი კულტურა ახლოა მეზობელი მოსახლეობის კულტურასთან.

*ლიტ.*: Народы Европейской части СССР, т. 2, М., 1964.

**გაგაუზური ენა,** *გაგაუზების* ენა; განეკუთვნება თურქულ ენათა ოღუზურ (სამხრ.-დას.) ჯგუფს ანატოლიურ თურქულ, აზერბაიჯანულ და თურქმენულთან ერთად. გავრცელებულია უმთავრესად მოლდ. სსრ სამხრ. ნაწილსა და უკრ. სსრ მომიჯნავე რ-ნებში (ყოფ. ბესარაბია), აგრეთვე შუა აზიასა და ყაზახეთში, ჩრდ.-აღმ. ბულგარეთსა და რუმინეთში. გ. ე-ზე ლაპარაკობს 152 ათ. კაცი (1970). გ. ე-მ განიცადა მეზობელი ენების (ბულგ., უკრ., რუს., მოლდ., რუმინ.) ძლიერი გავლენა. გ. ე-ის ფონეტიკური სისტემა გამოირჩევა ხმოვანთა სიუხვით: დასტურდება 20 ხმოვანი ფონემა. ძლიერია რო-

გორც ხმოვანთა, ისე თანხმოვანთა (22 ფონემა) ჰარმონია. წინადადებაში სიტყვათა რიგი თავისუფალია. გ. ე-ის ძირითადი დიალექტებია ჩადირლუნგურ-კომრატული (ცენტრალური) და ვულკანეშტური (სამხრული). დამწერლობა შემოიღეს 1957, ეფუძნება რუს. გრაფიკას. სალიტ. ენის საფუძველია ცენტრ. დიალექტი.

*ლიტ.*: Покровская Л. А., Гагаузский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 2, М., 1966. *ს. ჟღენტი.*

**გაგელები,** XII—XIII სს. საქართველოს დიდებულ ფეოდალთა საგვარეულო, მხარგრძელთა განშტოება. გვარის ფუძემდებელი იყო ზაქარია *გაგელი,* ვარამ მხარგრძელის ძე, რ-მაც თამარ მეფისაგან მიიღო სამამულედ (სამემკვიდრეოდ) ციხე გაგი და იწოდა გაგელად. გ. ფლობდნენ გაგს და მის მხარეს ციხეებითა და ქალაქებითურთ (შამქორი, ტავუში, კაწარეთი, ტერუნაკანი, ერგევანქი, ქარჰერძი, გარდმანი, ზეგამი, ნორბერდი, მაწნაბერდი და სხვ.). ეს იყო ე. წ. „ქუემოთი სანაპირო“ მხარე, რ-ის ფარგლები აღწევდა განძამდე და მისი მფლობელები, ამგვარად, მონაპირეები იყვნენ. გ. განსაკუთრებით დაწინაურდნენ და გაძლიერდნენ ზაქარია გაგელის ძის ვარამ (ვაჰრამ) გაგელის დროს, რ-მაც გაგის მამულთან ერთად დაიმკვიდრა მსახურთუხუცესობა და მიიღო აგრეთვე მამული შიდა ქართლში — თემშის ხეობაში. XIII ს. 50-იანი წლებიდან გაგელთა სახლი დამცრობილა: მეფეს მსახურთუხუცესობა გრიგოლ სურამელისათვის გადაუცია. როგორც ჩანს, გ-ს დაუკარგავთ გაგი და მასთან ერთად — გაგელობაც; XIII ს. 40-იანი წლების მოღვაწე ვარამის ძე აღბუღა უკვე გაგელად აღარ იხსენიება და გ-ის ხსენება ამ დროიდან ქრება წყაროებში. აღბუღა იძულებული გამხდარა ხელი მიეყო მამულების დასყიდვისათვის, სახელდობრ, ორთაღებისათვის (საკრედიტო-სავაჭრო კორპორაცია) მიუყიდია მისი მამისათვის მეფის მიერ ნაწყალობევი სოფელი ხოვლე.

*წყარო*: გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, ნ. შოშიაშვილის გამოც., თბ., 1961; ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; მათთაე მეწრელი, იქვე; Կիրակոս Գանձակեցի, Պատմություն հայոց, Ե., 1961: *ნ. შოშიაშვილი.*

**გაგელი** ვარამ (ვაჰრამ) (გ. 1249 ან 1251), XIII ს. I. ნახ. საქართველოს დიდებული (დიდი ფეოდალი), ძე ზაქარია გაგელისა, მეფეების თამარის, ლაშა გიორგის და რუსუდანის მსახურთუხუცესი (1212-იდან); გაგის ციხის და მისი მხარის მემამულე — მემკვიდრეობითი მფლობელი. გ. ივანე მხარგრძელთან ერთად ირანში ქართველთა ლაშქრობის ერთ-ერთი ინიციატორი და მონაწილე იყო თამარის მეფობის ბოლო პერიოდში. 1220 საგამის (საგიმის) ველზე მონღოლებთან ბრძოლაში სარდლობდა საქართვ. ლაშქრის მარჯვ. ფრთას და თავდაპირველად გამარჯვებაც მოიპოვა. XIII ს. სომეხი ისტორიკოსის კირაკოს განძაკეცის ცნობით, რუსუდანი სამეფოს განაგებდა ივანე, ავაგ, შანშე მხარგრძელებისა და გ-ის მეშვეობით. მონღოლების მიერ საქართვ. დაპყრობის დროს თავი შეაფარა ქუთაისს, ხოლო შემდეგ, ისე როგორც სხვა ქართვ. დიდებულები, დაეზავა მათ. მონღ. მმართველობის დროს გ. განაგებდა საქართველოს ერთ-ერთ დუმანს — სომხითს. მონაწილეობდა მონღოლთა წინააღმდეგ *კოტესთავის შეთქმულებაში.* გ-მა რუმიდან ჩამოიყვანა ულუ დავითი და დიდი როლი შეასრულა მის გამეფებაში. ულუ დავითმა გ-ს სამამულედ უწყალობა შიდა ქართლში სოფ. ხოვლე. თამარის ისტორიკოსი გ-ს იხსენიებს როგორც „კაცსა საპატიოსა და ლაშქრობათა შინა გამარჯუებულსა“.

*ლიტ.* იხ. სტ-თან გაგელები. *ნ. შოშიაშვილი.*

**გაგელი** ზაქარია, XII ს. II ნახევრისა და XIII ს. დასაწყისის საქართველოს დიდი ფეოდალი, გაგელთა საგვარეულოს ფუძემდებელი, ბლუ ზაქარიად წოდებული, ძე ვარამ მხარგრძელისა. თამარ მეფემ მას უწყალობა სამამულედ (სამემკვიდრეოდ) გაგი ქურდვაჭრით განძამდე („ქუემოთი სანაპირო“ მხარე), რის შემდეგაც ზაქარია იწოდა გაგელად. გ. მონაწილეობდა ბასიანის ომში რუმის სულთან რუქნადინის წინააღმდეგ (1203).

*ლიტ.* იხ. სტ-თან გაგელები. *ნ. შოშიაშვილი.*

**გაგი,** 1. ციხესიმაგრე ქვემო ქართლში, მდ. დებედის ქვემო წელზე. წყაროებში პირველად იხსენიება XI ს-ში. სომეხი ისტორიკოსის — ვარდანის (XIII ს.) ცნობით, ციხესიმაგრე აუგია ანისის მეფე გაგიკ I-ს (990—1020). ციხის ნანგრევები მოწმობს, რომ იგი გაცილებით უფრო ძველი ნაგებობაა და გაგიკ I-ს, როგორც ჩანს, მხოლოდ განუახლებია. ციხე მდებარეობდა სავაჭრო მაგისტრალზე, აგებული იყო ველზე ამართულ კლდოვან ბორცვზე, რ-იც საცხოვრებლად გამოყენებული ყოფილა ადრინდ. ბრინჯაოს ხანიდან. გ-ის ციხე საქართვ. სახელმწიფოს ფორპოსტს წარმოადგენდა სამხრ.-აღმოსავლეთში. გ-ის მფლობელთაგან მოდის XII—XIII სს. ფეოდ. საგვარეულო *გაგელები.* XIV ს. წყაროებში გ-ის ციხე აღარ იხსენიება. XV ს-იდან კი გვხვდება უკვე *აღჯაყალის* სახელწოდებით.

2. ისტ. პროვინცია (სანაპირო) საქართველოში, ცენტრი გ-ის ციხე. გ. დაახლოებით ემთხვეოდა ძვ. *გარდაბნის* პროვინციას და XIII ს. დასაწყისისათვის მოიცავდა ტერიტორიას მდ. დებედიდან ქ. შამქორამდე (აზერბ. სსრ), მდ. მტკვარსა და განჯის მთებს შორის. გ-ის პროვინციაში მოხდა საქართველოს ლაშქრის პირველი ბრძოლა მონღოლებთან, რ-თაც მალე გ-ის ციხე დაიკავეს.

*ლიტ.*: მუსხელიშვილი დ., აღჯაყალა-გაგის ციხე, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1960, [ტ.] 1. *დ. მუსხელიშვილი.*

**გაგიდა,** მდინარე აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე. წარმოიქმნება მდ-ების ხუმუშკურისა და კირის შეერთებით. სიგრძე 6,3 *კმ,* აუზის ფართ. 270 *კმ²*. ერთვის შავ ზღვას სოფ. გაგიდასთან. საზრდოობს წვიმის წყლით. მთავარი შენაკადებია ოჯოგორა (მარჯვ.) და ოკვინორე (მარცხ.). *ი. აფხაზავა.*

**გაგიდა,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (განახლების სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირას, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. გაგიდის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 5 *მ,* გალიდან 30 *კმ.* გალის ეთერზეთოვანი კულტურების საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი. სოფელი აღნიშნულია იტალ. მისიონერის არქანჯელო ლამბერტის მიერ 1654 შედგენილ რუკაზე. ამ დროს იგი ოდიშის (სამეგრელოს) სამთავროში შედიოდა.

**გაგიდის ტბა,** ტბა აფხ. ასსრ გალის რ-ნში, შავი ზღვის ნაპირზე. ტბის სარკის ფართ. 0,03 *კმ²*, უდიდესი სიღრმე 2 *მ,* აუზის ფართ. 3,2 *კმ²*. საზრდოობს წვიმის წყლით. ერთვის სამი პატარა ნაკადი. ნაპირები ლელქაშიანია. მდიდარია თევზით (კობრი, ლოქო და სხვ.). *ი. აფხაზავა.*

**გაგიკ I** (გ. 1020), *ბაგრატუნების* დინასტიის ანისის სამეფოს მეფე 990-იდან. იბრძოდა სომხ. მიწების გაერთიანებისა და ხელისუფლების ცენტრალიზაციისათვის. შემოიერთა ვაიოცძორის სათავადო და ხაჩენის ოლქი. *ვასპურაკანის სამეფოს* ჩამოაშორა კოგოვიტისა და ცაღკოტნის ოლქები. მისი მეფობის დროს დედაქალაქი *ანისი* დიდ სავაჭრო-სახელოსნო და კულტ. ცენტრად იქცა, აშენდა საკათედრო ტაძარი და სხვა მნიშვნელოვანი ნაგებობები.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ანისის სამეფო.

**გაგიკი,** კახეთ-ჰერეთის მეფე (დახლ. 1039—1058), *კვირიკე III* დიდის დისწული და მემკვიდრე (?) ... 1039—40 გ. საქართვ. მეფე ბაგრატ IV-ს ეხმარებოდა თბილისისათვის ბრძოლაში, შემდეგ კი ებრძოდა ბაგრატ IV-ს, რ-იც კახეთ-ჰერეთის დაპყრობას ცდილობდა. ბრძოლა მოხდა მიქელ-გაბრიელის მთასთან (მისი მდებარეობა დაუდგენელია). გ. დამარცხდა. ბაგრატმა დაატყვევა კახეთ-ჰერეთის ერისთავები, გადავიდა თიანეთში და გადაწვა ბოდოჯის დარბაზი. კახეთ-ჰერეთის სამეფომ დაკარგა ჰერეთი, რ-იც შემდეგში ხან გ-ის ხელში იყო, ხან კი ბაგრატისა. 1044—45 გ. ბაგრატ IV-ის მოწინააღმდეგე ლიპარიტ ბაღვაშის მოკავშირე გახდა. დახლ. 1045—46, როცა ბაგრატ IV თბილისში შევიდა და ისნის გასათავისუფლებლად იბრძოდა, გ. მის მხარეზე გადავიდა, მაგრამ მალე (1046—47), როცა ლიპარიტი კვლავ განუდგა საქართველოს მეფეს, გ-მა ისევ ლიპარიტის მხარე დაიჭირა. ასეთი მოქნილი პოლიტიკის წყალობით, გ-მა მოახერხა კახეთ-ჰერეთის პოლიტ. დამოუკიდებლობის შენარჩუნება.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; მატიანე ქართლისა, იქვე, ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: პაპუაშვილი თ., ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ., 1970. *თ. პაპუაშვილი.*

**გაგლოითი** (გაგლოევა) ზინაიდა ალექსანდრეს ასული (დ. 15. XII. 1915, სოფ. ვანელი, ჯავის რ-ნი), ოსი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1957). სკკპ წევრი 1944-იდან. 1933—35 სწავლობდა რუსთაველის სახ. თეატრთან არსებულ სტუდიაში, 1936 სწავლა განაგრძო ლენინგრ. თეატრ. ინ-ტის სამსახიობო ფაკ-ტზე; ინ-ტი დაამთავრა 1941 და მოღვაწეობა დაიწყო ცხინვალის კ. ხეთაგუროვის სახ. თეატრში. წარმატებით ასრულებს ტრაგიკულ და კომ. როლებს. მათგან აღსანიშნავია: დეზდემონა (შექსპირის „ოტელო“), მირანდოლინა, ბეატრიჩე (კ. გოლდონის „სასტუმროს დიასახლისი“, „ორი ბატონის მსახური“), მაია (კანდელაკის „მაია წყნეთელი“), დუნია (ხეთაგუროვის „დუნია“), ფატიმა (თუაევის „ფატიმა“), ქოსერი (ვ. გაგლოითის „ზალინა“) და სხვ.



ზ. გაგლოითი ქოსერის როლში (ვ. გაგლოითის «ზალინა»).

**გაგლოითი** (გაგლოევი) სერგო გრიგოლის ძე (1896, სოფ. ქუსჯითა, გორის მაზრა, — 1938), საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის აქტ. მონაწილე. კომპარტიის წევრი 1917-იდან. პარტ. მუშაობას ეწეოდა ჯარში ყოფნისას (1916). იყო ერთ-ერთი ხელმძღვანელი დუშეთის მაზრის გლეხთა აჯანყებისა 1918 ზაფხულში; 1919—20 — სამხრ. ოსეთის ბოლშევიკური ორგანიზაციის საოლქო კომიტეტის თავ-რის მოადგილე. მენშევიკების მიერ სამხრ. ოსეთის აჯანყების ჩახშობის (1920 ზაფხული) შემდეგ გადარჩენილ აჯანყებულთაგან ჩამოაყალიბა რაზმი, რ-საც თვითონ მეთაურობდა. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ იყო პარტიის სამხრ. ოსეთის საოლქო კომიტეტის მდივანი. 1922—27 სწავლობდა მოსკოვში. უმაღლესი ტექ. განათლების მიღების შემდეგ მუშაობდა მძიმე მრეწვ. სახ. კომისარიატში. იყო მოსკ. საბჭოს დეპუტატი.

*ლიტ.*: რევოლუციური მოძრაობის მოღვაწენი საქართველოში (ბიოგრაფიების კრებული), თბ., 1961. *ა. ბუკასიანი.*

**გაგლუანთუბანი,** სოფელი გორის რ-ნში (ბოშურის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ტანის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1440 *მ,* გორიდან 36 *კმ.* ზერტის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. პატარა ატენში (28 *კმ*).



მ. გაგნიძე.

**გაგნიძე** მიხეილ დავითის ძე (3. XI. 1901, თბილისი, — 4. V. 1968, სოხუმი), ქართვ. საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1961). სკკპ წევრი 1956-იდან.



გაგრა. სანაპირო პარკი.

სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1922-იდან თბილისში, ნაძალადევის მუშათა კლუბთან არსებულ დრამ. წრეში. 1926 ჩაირიცხა რუსთაველის სახ. დრამ. თეატრის დასში. პარალელურად სწავლობდა ამავე თეატრთან არსებულ დრამ. სტუდიაში (დაამთავრა 1928). 1926—36 გ-მ რუსთაველის სახ. თეატრში შეასრულა როლები: მეზღვაური (ლიფსკეროვის „კარმენსიტა"), პარტიზანი (შანშიაშვილის „ანზორი"), თეთრი ბაპი (დადიანის „თეთნულდი"). 1936-იდან გ. მუშაობდა სოხუმის ი. ჭანბას სახ. დრამ. თეატრის ქართ. დასში. წარმატებით გამოდიოდა დრამ. და კომ. როლებში. აღსანიშნავია: პეპია (ჭავჭავაძის „გლახის ნაამბობი"—ინსცენირება), სოლეიმანი (სუმბათაშვილ-იუჟინის „ღალატი"), მუსა (ვაჟა-ფშაველას „მოკვეთილი") და სხვ. როლები. გ. ეწეოდა აგრეთვე რეჟისორულ მოღვაწეობას.

**გაგრა,** ქალაქი (1932-იდან) აფხ. ასსრ-ში, საქალაქო საბჭოს ცენტრი, საკავშ. მნიშვნელობის ზღვისპირა კლიმ. კურორტი. მდებარეობს შავიზღვისპირა ბათუმ—ნოვოროსიისკის საავტ. გზატკეცილზე, გაგრის უბის ვიწრო სანაპირო ზოლში, გაგრის ქედის სამხრ. კალთაზე. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 7—50 *მ*, სოხუმიდან 80 *კმ*. 22,5 ათ. მცხ. (1975; 1939 წ.—9,8 ათ., 1959 წ. — 14 ათ., 1970 წ. — 18,1 ათ.). არის ხორცკომბინატი, რძის, ღვინის, უალკოჰოლო სასმელების, თევზის ქ-ნები, 5 საშ. სკოლა. მუშა-ახალგაზრდობის სკოლა, მუს. სკოლა, სპორტ. სკოლა, 7 ბაგა-ბაღი, კულტსახლი, 5 ბ-კა, სპორტ. ბაზები, სტამბა.

წყაროებში პირველად მოხსენიებულია XIV ს-ში გაგარის ფორმით. გ-ის ტერიტორიაზე ადამიანს ჯერ კიდევ პალეოლითის ხანაში უცხოვრია. გვიანდ. ანტ. ხანაში აუგიათ ციხე, რ-იც ბევრჯერ გადაუკეთებიათ. გ. ფეოდ. ხანის საქართვ. მნიშვნელოვანი ნავსადგური იყო. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ მეფის მთავრობამ აღადგინა გ-ის ციხე (1830) და იქ თავისი გარნიზონი ჩააყენა. 1901 საფუძველი ჩაეყარა გ-ის კლიმატოლ. სადგურს. ამ დროიდან იწყება გ-ის, როგორც კურორტის, ისტორია. გ-ში ჰავა ზღვის ნოტიო სუბტროპიკულია თბილი ზამთრით და ცხელი ზაფხულით. საშ. წლ. ტემპ-რა 14,1°C, იანვ. საშ. ტემპ-რა 6,2°C, აგვ. 23°C. ნალექები 1 340 *მმ* წელიწადში. მზის ნათების ხანგრძლივობა 1830 *სთ* წელიწადში. ზღვის წყლის ტემპ-რა ზაფხულში 22—26°C. ძირითადი სამკურნ. ფაქტორებია: სუბტროპ. ჰავა, ზღვა, პლაჟი, ხოლო მკურნალობის ძირითადი მეთოდია ბალნეოკლიმატოთერაპია. სამედ. ჩვენება: გულსისხლძარღვთა სისტემის, სასუნთქ ორგანოთა არასპეციფიკური და ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადებანი. ადგილ. გოგირდწყალბადიანი, სულფატური, კალციუმ-მაგნიუმიანი მინერ. თერმული წყლით (დებიტი 1 მლნ. *ლ* დღე-ღამეში) მკურნალობენ სახსრების, პერიფერიული ნერვული სისტემისა და გინეკოლ. დაავადებებს. გ-შია 10 სანატორიუმი, 14 დასასვენებელი სახლი და პანსიონატი, ტურბაზა, საავადმყოფო (250 საწოლი), საკუროროტო პოლიკლინიკა, 3 დისპანსერი, 3 ლაბორატორია, ზღვისა და მინერ. წყლის საბაზანოები, სამედ. პლაჟები. ზღვის ნაპირს მიჰყვება ლამაზი სანაპირო და სუბტროპ. მცენარეებით მდიდარი პარკი (ფართ. 14 *ჰა*). სეზონი—მთელი წელი, საბანაო სეზონი — მაისიდან ნოემბრამდე. გ-ში შემორჩენილია ადრინდ. ფეოდ. ხანის ციხის ზღუდე, გეგმით სწორკუთხედი (150×100 *მ*; აკლია ზღვისკენ მიმართული ერთი კედელი), რეკონსტრუირებულია XIX ს-ში. ძვ. ზღუდის ფრაგმენტები და ჭიშკარი მოქცეულია გვიანდ. გადაკეთებათა წყობის ქვეშ. ნაწილობრივ მიწითაა დაფარული. ციხის ტერიტორიაზე დგას ტლანქად დამუშავებული ქვის კვადრებით ნაგები VI—VII სს. სამეკლესიიანი ბაზილიკა; აღდგენილია XIX ს-ში.

*შ. ლაშხია. თ. ბერაძე. ლ. რჩეულიშვილი. გ. უშვერიძე.*

**გაგრაფშთა,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (კოლხიდის სოფსაბჭო), გაგრის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 100 *მ*, გაგრიდან 1,5 *კმ*. კოლხიდის საბჭ. მეურნეობა „სიხარული" (მეციტრუსეობა). საშ. სკოლა გაგრაში.




გაგრილება. ნახ. 1. დგუშიანი ძრავას წყლით გაგრილების სქემა: 1—ძრავა; 2—აეზი დრენაჟიანი სარქველითურთ; 3—ჩასასხმელი ყელი; 4—რადიატორი; 5—წყლის ტუმბო.

გაგრილება. ნახ. 2. დგუშიანი ძრავას ჰაერით გაგრილების სქემა: 1—გარსშემომდენი; 2—გარსაცმი; 3—სარეგულირებელი საფარი.

გაგრილება. ნახ. 3. საავიაციო აირტურბინული ძრავას ჰაერით გაგრილების სქემა.




**გაგრილება** შიგაწვის ძრავებისა, ძრავას გახურებული დეტალებისა და ცირკულაციაში მყოფი ზეთის ტემპ-რის შემცირება. გახურებას იწვევს ცხელი აირები და დატვირთული საკისრებიდან მომდინარე ზეთის ცირკულაცია. განასხვავებენ სითხით (ჩვეულებრივ წყლით) გ-ისა და ჰაერით გ-ის სისტემებს. დგუშიანი ძრავას წყლით გ-ისას სითბოს ასარინებლად წყალი ცილინდრების პერანგებში მიედინება და დასაშვებ ტემპ-რამდე გრილდება მასრები, ცილინდრების თავები, დგუშები, სარქვლები და მათი ბუდეები. დიდი სიმძლავრის სტაციონარულ და ორმაგი ქმედების ძრავებში (იხ. *შიგაწვის ძრავა*) გრილდება აგრეთვე დგუშების ჭოკები, სარქვლიანი კოლოფები და ჩობალები (სპეც. გ.). წყლით გ-ის სისტემაში წყალი შეიძლება იყოს გამდინარე ან ცირკულაციური. გამდინარე წყლით გ-ის სისტემას იყენებენ მხოლოდ სტაციონარულ ძალურ დანადგარებში, რ-თა ცილინდრების პერანგებში წყალი მიედინება წყალსაცავიდან ან წყალსადენიდან. წყლის დინებას არეგულირებს მილზე დადგმული ვენტილი. ცილინდრების პერანგებიდან და საწნეო მილიდან წყლის ჩამოსაშვებად სისტემის ყველაზე დაბალ წერტილში დაყენებულია ონკანი.

ცირკულაციური წყლით გ-ის სისტემა არის თერმოსიფონური ან იძულებითი. თერმოსიფონური სისტემა უმარტივესია. მას იყენებენ მცირე სიმძლავრის ძრავებში; გაცხელებული წყალი მიედინება ავზში ან რადიატორში, სადაც გრილდება გარემოში სითბოს არინების ხარჯზე.

ყველაზე გავრცელებულია გ-ის იძულებითი სისტემა. ცილინდრების პერანგებში წყლის იძულებითი ცირკულაციისათვის ტუმბოს იყენებენ. ღია საცირკულაციო სისტემაში ძრავაში გაცხელებული წყალი გრილდება შხეფსაცივარში ან საშხეფ აუზებში, გ-ის ჩაკეტილ სისტემაში კი — სხვადასხვა ტიპის თბოგადამცემებში. სტაციონარულ და გემების ძრავებში თბოგადამცემებს წყალი აგრილებს, ხოლო ტრაქტორების, ტანკებისა და საავიაციო დგუშიან ძრავებში — ჰაერი. ავტოტრაქტორებისა და ტანკების ძრავებში თბოგადამცემები (რადიატორები) გრილდება ვენტილატორით მიწოდებული ჰაერით (ვენტილატორს აბრუნებს ძრავას ლილვი). საავიაციო ძრავებში რადიატორებს დგამენ გარსშემომდენების (გვირაბების) შიგნით, სადაც სიჩქარული დაწნევით აძმ. ჰაერი უბერავს. ჩაკეტილი საცირკულაციო სისტემები აძმ. ჰაერთან დაკავშირებულია უშუალოდ ან სადრენაჟო სარქვლების საშუალებით (ნახ. 1). ჰაერით გ-ისას ცილინდრების კედლებიდან სითბო არინდება უშუალოდ ჰაერის შემოჭრევით. თანაბარი გ-თვის აყენებენ დ ე ფ ლ ე ქ ტ ო რ ე ბ ს. საავიაციო დგუშიან ძრავათა ცილინდრების გაქრევა სიჩქარული დაწნევის ჰაერის ნაკადით ხდება; წინაღობის შესამცირებლად ძრავა მოთავსებულია გარსშემომდენილ გარსაცმში (ნახ. 2). თუ ჰაერის სიჩქარული დაწნევა საკმარისი არ არის, საჰაერო ხრახნსა და ძრავას შორის აყენებენ დამატებით ღერძულ ვენტილატორს. ძრავაში ზეთის ცირკულაციით წარმოქმნილი სითბო ბუნებრივი თბოგადაცემით არინდება. ტურბინულ ძრავებში იყენებენ როგორც წყლით, ისე ჰაერით გ-ის სისტემებს. წყლით გ-ს მიმართავენ უმეტესად სტაციონარული ტიპის აირტურბინულ დანადგარებში (კორპუსები, ტურბინის საქშენი აპარატები და სხვ.), ჰაერით გ-ს კი — სატრანსპორტო, მაგ., საავიაციო აირტურბინულ ძრავებში (ნახ. 3).

**გაგრის საქალაქო საბჭო** (1973-მდე გაგრის რ-ნი), ადმ.-ტერ. ერთეული აფხ. ასსრ-ში, აფხაზეთის კავკასიონის სამხრ. კალთაზე და შავი ზღვის ვიწრო სანაპირო ზოლში. დას-ით და ჩრდ-ით ესაზღვრება რსფსრ კრასნოდარის მხარე, აღმ-ით — გუდაუთის რ-ნი, სამხრ-ით — შავი ზღვა. ფართ. 773 *კმ²*. ადმ. ცენტრი — ქ. გაგრა. გ. ს. ს-ში შედის 1 საქალაქო (გაგრა), 2 სადაბო (ბიჭვინთა, განთიადი) და 11 სას. საბჭო: ალახაძე, ბაღნარი, ბზიფი, კოლხიდა, ლესელიძე, ლიძავა, მეხადირი, მიქელრიფში (ცენტრი სალხინო), ხაშუფსა, ხეივანი, ხოლოდნორეჩინსკი (ცენტრი ორეხოვო); 1 ქალაქი, 2 დაბა და 46 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. გ. ს. ს-ს ტერიტ. ძირითადად მთაგორიანია. მთებს და გორაკ-ბორცვებს უჭირავს 80%, ვაკე-დაბლობს — 20%. მთავარი ოროგრაფიული ერთეულია *გაგრის ქედი*. მისი ძირითადი განშტოებებია არაბიკის, აგეფსთააცეტუკის, ახაგის, ბერჭილისა და მამძიშხის ქედები. უმაღლესი წერტილია მწვ. აგეფსტა (3257 *მ*). ქედების თხემები ხასიათდება ალპ. რელიეფით. გ. ს. ს-ს ტერიტ. მთიანი ნაწილი აგებულია უმთავრესად ცარცული და იურული კირქვებით, მერგელებით, შუაიურული პორფირიტებით, ქვიშაქვებითა და თიხაფიქლებით. ზღვის სანაპირო დაბლობი აგებულია ზღვიური და კონტინენტური მეოთხეული ნალექებით. ფართოდ არის გავრცელებული კარსტული რელიეფის ზედაპირული (ძაბრები, დოლინები და სხვ.) და მიწისქვეშა (ჭები, უფსკრულები, მღვიმეები და სხვ.) ფორმები.

გ. ს. ს-ს ტერიტ. სამხრ. ნაწილში ბიჭვინთის (მდ. ბზიფის შესართავთან) და ლესელიძის (მდ-ებს ფსოუსა და ხაშუფსას შორის) ვაკე-დაბლობებია. სანაპირო ზოლში შეჭრილია გაგრისა და ბიჭვინთის უბეები. პლაჟები ქვიშიანია, გაგრასთან ვიწრო, სოფ. ლესელიძესა და ბიჭვინთასთან — განიერი.

გ. ს. ს-ს უმთავრესი წიაღისეულია ტორფი (ბიჭვინთის მიდამოებში), სამშენებლო მასალა (კირქვა, მერგელი, თიხა, სახურავი ფიქალი და სხვ.). არის აგრეთვე ლითოგრაფიული ქვა, ბარიტი და სხვ. გაგრის მიდამოებში თერმული მინერ. წყარო.

ჰ ა ვ ა. გ. ს. ს. მოქცეულია ზღვის სუბტროპ. ნოტიო ჰავის ოლქში და მთაგორიანი ტერიტ. გამო ხასიათდება მკაფიოდ გამოხატული სიმაღლებრივი სარტყლურობით. დაბლა ზღვის სანაპიროს ნოტიო, თბილზამთრიანი და ცხელზაფხულიანი ჰავაა, მაღლა — ნამდვილ ზაფხულს მოკლებული მაღალმთის ჰავა. სიმაღლის მიხედვით მკვეთრად იცვლება ჰაერის ტემპ-რა (იხ. ცხრილი).

| პუნქტი (სიმაღლე ზ. დ.) | ჰაერის ტემპ-რა (°C) | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| | საშ. წლ. | თებ. | აგვ. | აბსოლ. მინ. | აბსოლ. მაქს. |
| გაგრა (8 *მ*) | 15,1 | 6,8 | 24,5 | −11 | 39 |
| ბაღნარი (220 *მ*) | 13,3 | 4,2 | 22,4 | — | — |
| გაგრის ქედი (1644 *მ*) | 5.8 | −3,5 | 14,9 | −28 | 30 |

უყინვო პერიოდის ხანგრძლივობა სანაპიროზე 300 დღეს აღემატება, მთებში კი 180-ზე ნაკლებია. სიმაღლებრივი სარტყლების მიხედვით იცვლება ატმ. ნალექების საშ. წლ. რაოდენობაც: გაგრაში — 1271 *მმ*, გაგრის ქედზე — 1737 *მმ*, მაღალმთიან ზონაში — კიდევ უფრო მეტი.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. გ. ს. ს-ს ტერიტორიაზე მდინარეთა ქსელი კირქვების ფართოდ გავრცელების გამო სუსტადაა განვითარებული. ტერიტორიის საზღვრის გასწვრივ მიედინება მდ-ები ფსოუ და ბზიფი. მდ. ბზიფი შესართავთან კვეთს გ. ს. ს-ს ტერიტორიას. მდინარეთა უმრავლესობა კარსტულია (ფხისთა, ხაშუფსა, სანდრიფში, ჟოეკვარა, გაგრიფში და სხვ.). გორაკ-ბორცვიან ზოლში და სანაპიროზე გამოდის მრავალი კარსტული წყარო, მათგან იწყება პატარა მდ-ები: რეპროა, ახიხამცა, ბეგერეფსთა და სხვ. კარსტული წყაროები ზოგან ზღვაშიც ამოდის. კარსტული წარმოშობისაა ცისფერი ტბა ბზიფის ხეობაში. ბიჭვინთის დაბლობზე არის პატარა ტბა—ინკითი.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. სანაპირო დაბლობ და გორაკ-ბორცვიან ზოლში გავრცელებულია ალუვიური, ტორფიან-ჭაობიანი, სუბტროპ. ეწერი და ყვითელმიწა ნიადაგები; უფრო მაღლა — ნეშომპალა-კარბონატული, რ-საც ზემოთ ცვლის ტყის ყომრალი ნიადაგები. 1800—1900 *მ*-ს ზემოთ მთის მდელოს ნიადაგებია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ბიჭვინთის კონცხზე, ზღვის ნაპირზე რელიქტური *ბიჭვინთის ფიჭვის* ტყეა. ზ. დ. 900 *მ* სიმაღლემდე ფართოფოთლოვანი ტყეებია (მუხა, წიფელი, ნეკერჩხალი, რცხილა და სხვ.) მარადმწვანე ქვეტყით (წყავი, შქერი, ბაძგი, ბზა და სხვ.); 900 — 1200 *მ*-ზე შერეული ტყეების ზონაა (წიფელი და სოჭი); 1200—1800 *მ* ფარგლებში ძირითადად ბატონობს სოჭი. 1800 *მ*-იდან 2300—2400 *მ*-მდე სუბალპ. ლიხი და მდელოებია, ხოლო უფრო ზემოთ — ალპ. მდელოები. სუბალპ. და ალპ. მდელოებს იყენებენ საძოვრებად.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. გ. ს. ს-ს სანაპირო დაბლობ და გორაკ-ბორცვიან ზონაში ცხოველთა სამყარო ღარიბებულია. ტყის ზონაში ბინადრობენ: მურა დათვი, მგელი, ტურა, გარეული კატა, კვერნა, დედოფალა, მაჩვი, გარეული ღორი, ევრ. შველი, ძილგუდა, წყლის თაგვი, შავი და რუხი ვირთაგვა. ფრინველებიდან — ნიბლია, ჩიტბატონა, წივწივა, წიწკანა, სტვენია, შაშვი, კოდალა, ჩხიკვი და სხვ. ქვეწარმავლებიდან — კავკასიური გველგესლა, ხვლიკი და სხვ. მდ-ებში იცის წვერა, ფრიტა, ტობი, ხოლო მდინარეთა ზემო დინებაში—კალმახი.

გ. ს. ს-ს ტერიტორიაზეა *ბიჭვინთის სახელმწიფო ნაკრძალი*.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: გ. ს. ს-ს ტერიტორიაზე ლანდშაფტის სამი ტიპია გავრცელებული: ნოტიო სუბტროპიკების ვაკეთა, ნოტიო ჰავიანი მთა-ტყის და მთა-მდელოს, რ-ებშიც გამოიყოფა სახეები: 1. სანაპირო ქვიშიან-ხრეშიანი დიუნური ზოლი ფსამოფილური მცენარეულობით; 2. ქვიშიანი ვაკე-დაბლობი ფიჭვნარითა და სუბტროპ. ეწერი ნიადაგებით; 3. ჭალები მდელოს-ტყის მცენარეულობით (ლაფნარ-მურყნარით) და ალუვიური ნიადაგებით; 4. დახრილი ვაკე-დაბლობები კოლხური მცენარეულობით, ალუვიური და სუბტროპ. ეწერი ნიადაგებით; 5. ბორცვიან-ტერასული მთისწინეთი კოლხური მცენარეულობით, ყვითელმიწა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 6. ნოტიო სუბტროპ. კარსტული დაბალი მთები რცხილნარ-მუხნარითა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით, 7. ნოტიო სუბტროპ. საშუალო მთები წიფლნარ-მუქწიწვიანი ტყეებით, ტიპური და გაეწრებული ყომრალი ნიადაგებით; 8. ნოტიო სუბტროპ. კარსტული საშუალო მთები წიფლნარ-მუქწიწვიანი ტყეებით და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით. 9. სუბალპ. ტყეები და მდელოები მთის ტყისა და მთის მდელოს ნიადაგებით; 10. კარსტის სუბალპ. ტყეები და მდელოები მთის მდელოსა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 11. კარსტის ალპ. მდელოები მთის მდელოსა და ტორფიან-კარბონატული ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** გ. ს. ს. რევოლუციამდე ჩამორჩენილი აგრ. რ-ნი იყო. საბჭ. ხელისუფლების წლებში სოფლის მეურნ. შემდგომ განვითარებასა და სპეციალიზაციასთან ერთად შეიქმნა და განვითარდა მრეწველობა. ამჟამად გ. ს. ს. მეთამბაქოეობის, მებოსტნეობის, მეცხოველეობის, კვების, საშენ მასალათა, ხე-ტყის მრეწვ. და საკურორტო მეურნ. მძლავრი რ-ნია. მეურნ. საერთო პროდუქციის ღირებულების 65% მოდის მრეწველობაზე, 35% — სოფლის მეურნეობაზე.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ი ს ძირითადი დარგებია: კვების, ხე-ტყის და საშენ მასალათა მრეწველობა. საწარმოთა უმრავლესობა განლაგებულია სოფლებში, ნედლეულის წყაროებთან ახლოს. კვების მრეწველობაში მთავარია: თამბაქოს საფერმენტაციო და საკონსერვო ქ-ნები (განთიადში), მერძევეობა-მეცხოველეობის კომბინატი (ბზიფი), ღვინის (განთიადი), პურის (ბიჭვინთა) ქ-ნები, თევზის ქ-ნა (ბიჭვინთაში). მსხვილი საწარმოა ბზიფის სახლთმშენებლობის კომბინატი.

ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ა. მთიანი რელიეფისა და ტერიტ. სიმცირის მიუხედავად, მეურნ. საერთო კომპლექსში მნიშვნელოვანი როლი ეკუთვნის სოფლის მეურნ. გ. ს. ს-ში მთელი ფართობის 50%-ზე მეტი ტყე და ბუჩქნარია, 23% სავარგულებს უკავია (მ. შ. 4,3% სახნავ-სათესისა, 4% — მრავალწლიანი ნარგავები). სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მიწათმოქმედება. ძირითადია მეთამბაქოეობა (1050 ჰა-ზე მეტი). ამ კულტურას მისდევს ყველა კოლ-ბა როგორც გორაკ-ბორცვიან ზონაში (სოფლები — ლესელიძე, ხეივანი, ბზიფი, ალახაძე), ისე დაბალმთიან ზონაში (სოფლები — მიქელრიფში, ბაღნარი, მეხადირი, ხაშუფსა და სხვ.). მნიშვნელოვან როლს ასრულებს აგრეთვე მეციტრუსეობა (900 ჰა), მეხილეობა (2000 ჰა) და მევენახეობა (177 ჰა-ზე მეტი). საქართველოში ერთ-ერთი უდიდესია გაგრის შავჭრელი ჯიშის სანაშენე მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. ბიჭვინთაში, ხოლო აფხაზეთში ერთ-ერთი უდიდესია გაგრის მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა. გ. ს. ს-ში სულ 6 საბჭ. მეურნ. და 11 კოლ-ბაა. შავი ქლიავის ბაღებია ლესელიძეში, სალმეში, სულევოში. დიდი ფართობი უკავია ვენახს ლესელიძეში, განთიადში, სიხარულში და სხვ. მისდევენ მეფუტკრეობას, მებოსტნეობას, მებაღეობას, თესავენ საკვებ კულტურებს. ამ უკანასკნელს უკავია სახნავ-სათესი ფართობის თითქმის ნახევარი.

**ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა.** სატრანსპ. კავშირში მთავარ როლს თამაშობს ამიერკავკ. ელექტროფიცირებული რკინიგზის მაგისტრალი (რ-იც ზღვისპირა ზოლში გადის) და შავი ზღვისპირა გზატკეცილი. ზაფხულში, საკურორტო-ტურისტულ სეზონში, მოქმედებს ადგილ. საზღვ. ხაზი, ნავმისადგომებით გაგრასა და განთიადში. გ. ს. ს-ს ყველა სოფელი ელექტროფიცირებულია. სოფსაბჭოებს, კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებს შორის არის სატელეფონო კავშირი.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** გ. ს. ს-შია 48 ზოგადსაგანმან., 4 მუშა და სოფლის ახალგაზრდობის სკოლა (13 ათ. მოსწავლე, 1000 მასწავლებელი), 22 საბ. ბაღი, 7 ბაგა-ბაღი, არის 25 კლუბი და 70 ბ-კა, 2 მუზეუმი. გამოდის საქალაქო გაზ. „ავანგარდი" ქართ. და რუს. ენებზე. მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვას ემსახურება 3 საავადმყოფო (486 საწოლი), 3 ლაბორატორია, 13 ამბულ.-პოლიკლინიკა, სადაც მუშაობს 143 ექიმი და 451 საშ. მედპერსონალი. გაგრის ზღვისპირა ზონა ლესელიძიდან ბიჭვინთამდე გადაქცეულია ჯანმრთელობის საკავშ. კერად. აქ არის 11 სანატორიუმი, 12 დასასვენებელი სახლი, 11 პანსიონატი, 4 გამაჯანსაღებელი დასასვენებელი ბაზა, 1 სპორტბაზა, 14 პიონერთა ბანაკი (20 ათასამდე საწოლი). ამჟამად ცალკე არსებული კურორტები ბიჭვინთა და ლესელიძე, ხოლოდნაია-რეჩკა და განთიადი გაგრის თანამგზავრებს წარმოადგენენ და ახლო მომავალში ერთ მთლიან საკურორტო ზონად შეერწყმიან მას.

ისტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია VI—VII სს. *გაგრის* ეკლესია, X—XI სს. *ბიჭვინთის* მონასტერი, ანტიკური და ადრე შუა საუკ. ბიჭვინთის ნაქალაქარი, *ბზიფის* კომპლექსი (IX—X სს. ეკლესია, ციხე და კოშკები), VI ს. I ნახ. ბაზილიკური ეკლესია *განთიადში* და ციხე მის მიდამოებში, შუა საუკ. ციხე „სამების კარი" სულევოს მიდამოებში და სხვ. *შ. ლაშხია.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 656—657.






გადაადგილებათა ურთიერთობის პრინციპი. მარტივი კოჭის გადაადგილებანი (ჩაღუნვები), გამოწვეული ერთეული ძალების მოქმედებით: ა—პირველი მდგომარეობა, ბ—მეორე მდგომარეობა.




გადამრთველი ონკანი, რომელიც ოთხი მიმართულებით გადართავს ორ ნაკადს: 1—კორპუსი; 2—საცობი; 3—ლილვი; 4—სახელური.

**გაგრის ქედი,** ქედი აფხ. კავკასიონში. მთავარ წყალგამყოფ ქედს გამოეყოფა მდ-ების მზიმთისა და ლაშიფსის სათავეებთან. სიგრძე 54 *კმ*, უმაღლესი ადგილია მწვ. აგეფსთა (3257 *მ*). ქედის სამხრ. მონაკვეთი აგებულია ზედაცარცული კირქვებითა და ქვიშაქვებით, შუა ნაწილი — ლუზიტან-ტიტონური რიფული, ბრექჩიული და შრეებრივი კირქვებით, ჩრდ. ნაწილი — ბაიოსური პორფირიტებითა და ტუფებით. გ. ქ-ზე მეოთხეული გამყინვარების ნიშნებია. ჩრდ.-აღმ. მონაკვეთზე არის თანამედროვე მყინვარებიც. თითქმის ყველგან გვხვდება რელიეფის კარსტული ფორმები, რ-ითაც განსაკუთრებით მდიდარია გაგრის ქედის დას. ნაწილი — *არაბიკის* მასივი, სადაც არის სსრ კავშირში ყველაზე ღრმა უფსკრულები (ვახუშტი ბაგრატიონის, კრუბერის და სხვ.). გ. ქ-ის თხემური ზონა ქარაფოვანია და ძლიერ დანაწევრებული. კალთები დაფარულია შერეული ტყით, თხემური ზონა — სუბალპ. და ალპ. მდელოებით. *ს. ნემსაძიშვილი.*

**გაგრის შავჭრელი ჯიშის სანაშენე მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობა,** დაარსდა 1949 გაგრის ციტრუსების საბჭ. მეურნ. მესაქონლეობა-მერძევეობის ფერმის ბაზაზე. მეურნ. საერთო ფართობი 850 *ჰა*-მდე, მ. შ. სავარგულები 540 *ჰა*-ზე მეტი. მეურნ. ძირითადი საწარმოო მიმართულებაა მერძევეობა და სანაშენე მესაქონლეობა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1971). მინიჭებული აქვს კომუნისტური შრომის საწარმოს წოდება. სოციალ. შეჯიბრებებში მიღწეული მაღალი მაჩვენებლებისათვის მიღებული აქვს 7 გარდამავალი დროშა (მ. შ. 2 საკავშირო) და სსრკ სახ. მეურნ. მიღწევათა გამოფენის საპატიო დიპლომები.

**გაგრიფში,** მდინარე აფხ. ასსრ-ში, გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე. იწყება არაბიკის მასივის სამხრ. ნაწილში 1725 *მ* სიმაღლეზე, ერთვის შავ ზღვას ქ. გაგრის ჩრდ.-დას-ით. სიგრძე 9,5 *კმ*. საზრდოობს ძირითადად წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით. *ი. აფხაზავა.*

**გაგუა** ხუტა ლავრენტის ძე (დ. 10. VIII. 1935, სოფ. ბაბუშარა, გულრიფშის რ-ნი), ქართველი საბჭ. პოეტი. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1955, ლექსთა პირველი კრებ. „კოკრების ფეთქვა"—1958. ავტორია პოეტური კრებულებისა: „მიწის სიმღერა", 1961; „ხმა იდუმალი", 1964; „გაზაფხულის მოახლოება", 1971; „გვიანი თოვლი", 1972; „თანხმობა", 1975 და სხვ. გ-ს ლექსები თარგმნილია რუს და სხვ. ენებზე.

**გაგულეჩი,** სოფელი ცაგერის რ-ნში (ორბელის სოფსაბჭო), გორმაღალის ქედის დას. დაბოლოებაზე, ლაჯანურის წყალსაცავის ჩრდ-ით, მდ. ლაჯანურის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 580 *მ*, ცაგერიდან 15 *კმ*. ლაჯანის კოლ-ბა (მევენახეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა). სოფლის ახალგაზრდობის საშ. სკოლა, რვაწლ. სკოლა-ინტერნატი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, 2 საავადმყოფო, აფთიაქი.

**გაგური,** სოფელი ლანჩხუთის რ-ნში, მდ. სუფსის მარჯვ. მხარეს, გურიის ქედის სამხრ. კალთაზე. აკეთის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., ზემო აკეთი, ქვემო აკეთი, ჭანჭათი). ზ. დ. 250 *მ*, ლანჩხუთიდან 13 *კმ*. ზემო აკეთის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, მაცხოვრისა და ჯიხეთის მონასტრები. გ-ში დაიბადა და დაკრძალულია დრამატურგი ვ. *შალიკაშვილი.*

**გადა** (Gadda) კარლო ემილიო (დ. 14. XI. 1893, მილანი), იტალიელი მწერალი. მის შემოქმედებაში, განსაკუთრებით ანტიფაშისტურ ნაწარმოებებში, მნიშვნელოვანია სოც. თემა. ცნობილია გ-ს რომანები „უდიდეს ციხე-დარბაზი" (1934), „ტანჯვის შეცნობა" (1941, ახ. რედაქცია 1963), „უსიამოვნო შემთხვევა მერულანის ქუჩაზე" (1948, ახ. რედაქცია 1957), კრებ. „ცეცხლმოდებული საჰერცოგოს ნოველები" (1953). მწერალი ხშირად მიმართავს გროტესკს, სატირას, დეტექტივის ფორმას. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ვერიზმისა და ფსიქოლოგიზმის ელემენტები. მიღებული აქვს მრავალი ლიტ. პრემია.

**გადაადგილება** მ ე ქ ა ნ ი კ ა შ ი, მიმართული მონაკვეთი, რ-იც აერთებს მოძრავი მატერ. წერტილის მდებარეობებს დროის ორი მომენტისათვის. მათემატიკურად გ. წარმოადგენს მატერ. წერტილის *რადიუს-ვექტორების* სხვაობას მოცემული ათვლის სისტემის მიმართ დროის ბოლო და საწყისი მომენტებისათვის და გამოისახება წერტილის ტრაექტორიის ქორდის სახით იმავე სისტემის მიმართ.

**გადაადგილებათა ურთიერთობის პრინციპი,** მ ა ქ ს ვ ე ლ ი ს თ ე ო რ ე მ ა, წრფივად დეფორმირებადი სხეულის პირველი მდგომარეობის (ნახ. ა) $P_k$ ერთეული ძალის მოდების წერტილის ამ ძალის მოქმედების მიმართულებით გადაადგილება ($\delta_{ki}$), რ-საც მეორე მდგომარეობის (ნახ. ბ) ნებისმიერი სხვა $P_i$ ერთეული ძალა იწვევს, ტოლია $P_i$ ერთეული ძალის მოდების წერტილის ამ ძალის მოქმედების მიმართულებით გადაადგილებისა ($\delta_{ik}$), რაც გამოწვეულია $P_k$ ერთეული ძალით, ე. ი. $\delta_{ik}=\delta_{ki}$. გ. უ. პ. პირველად ინგლ. ფიზიკოსმა ჯ. *მაქსველმა* ჩამოაყალიბა, იგი *მუშაობათა ურთიერთობის პრინციპის* კერძო შემთხვევაა. მას ფართოდ იყენებენ მასალათა გამძლეობასა და სამშენებლო მექანიკაში დრეკადი სისტემების განგარიშებისას.

**გადაამინირება,** ტ რ ა ნ ს ა მ ი ნ ი რ ე ბ ა, ამინომჟავებსა და α-კეტომჟავებს შორის ამინოჯგუფის ($NH_2$) გადატანის შექცევადი პროცესი. აღმოაჩინეს საბჭ. ბიოქიმიკოსებმა ა. ბრაუნშტეინმა და მ. კრიცმანმა (1937). გ-ს უდიდესი მნიშვნელობა აქვს ცხოველური და მცენარეული ორგანიზმების აზოტოვან ცვლაში. იგი მცენარეთა და ცხოველთა ორგანიზმში ამინომჟავების სინთეზის მთავარი გზაა. გ-ის ფერმენტები — ამინოფერაზები (ან ტრანსფერაზები) ყველა ცოცხალ უჯრედში არსებობს. ყველაზე დეტალურად შესწავლილია გ-ის რეაქციები ამინოდიკარბონისა და კეტომჟავების მონაწილეობით, კერძოდ, *l* გლუტამინის მჟავას გარდაქმნას ცენტრ. ადგილი უჭირავს ორგანიზმში მიმდინარე აზოტოვან ცვლაში. გ-ის რეაქციები უზრუნველყოფს აზოტის სწრაფ გადანაწილებას სხვადასხვა ამინომჟავას შორის და წარმოადგენს ამიაკიდან ბუნებრივი ამინომჟავების სინთეზის, მათი დეზამინირებისა და შარდოვანად გარდაქმნის მთავარ შუალედურ რგოლს. გ-ის რეაქციები უზრუნველყოფს აზოტოვანი და უჯრედული ცვლის პროცესების მარეგულირებელი ამინო- და კეტომჟავების ურთიერთგარდაქმნას და დიდ როლს ასრულებს ქსოვილური ცვლის რეგულირებაში.

**გადაბერება ხეხილისა,** ვარჯის ჩონჩხის მსხვილი ნაწილებისა და ფესვთა სისტემის ხმობა. ხეხილის გადაბერებისას ხის წლიური ნაზარდის წარმოქმნა და მსხმოიარობა მკვეთრად კლებულობს, ფოთოლი და ნაყოფი წვრილდება. საექსპლუატაციო პერიოდის გახანგრძლივებისათვის გამახალგაზრდავებელი სხვლა უშედეგოა. საწარმოო პირობებში ასეთი ხეხილი სამეურნეო მნიშვნელობას კარგავს და უნდა ამოიძირკვოს. *გ. ჯომარდიძე.*

**გადაბერებული ტყე,** ისეთი ხნოვანების კორომი, სადაც თითქმის მთლიანად წყდება ხის ზრდა და მერქნის მატება. ზრდის შეფერხება განსაკუთრებით სიმაღლეში შეიმჩნევა. ტყის გადაბერება დამოკიდებულია მერქნიანი ჯიშების შემადგენლობასა და ზრდის პირობებზე. მუხნარის გადაბერება საშუალოდ 180 წლიდან იწყება, ფიჭვნარის — 140-იდან, ნაძვნარის — 120-იდან. გ. ტ-ში ჩნდება ხის სხვადასხვა დაავადება, რაც მერქნის ლპობასა და დაშლას იწვევს. სატყეო მეურნეობაში გადაბერებულს ისეთ ტყეს უწოდებენ, რ-ის ხნოვანება ჭრისათვის დადგენილ ასაკს აღემატება.

**გადაგვარება** (ბიოლ.), იხ. *დეგენერაცია.*

**გადაეთერება,** რთული ეთერების ალკოჰოლიზის (I), აციდოლიზისა (II) და ორმაგი მიმოცვლის (III) რეაქციების საერთო სახელწოდება:



$$RCOOR' + R''OH \rightleftarrows RCOOR'' + R'OH \qquad (I)$$

$$RCOOR' + R''COOH \rightleftarrows R''COOR' + RCOOH \qquad (II)$$

$$RCOOR' + R''COOR''' \rightleftarrows RCOOR''' + R''COOR' \qquad (III)$$

გ-ის კატალიზატორებია მჟავები, ზოგიერთი მეტალის მარილი და ფუძეები. გ-ით შესაძლებელია ისეთი სპირტების (მაგ., მენთოლი) რთული ეთერების მიღება, რ-ებიც პირდაპირ ეთერიფიკაციას არ განიცდიან.

გ-ს ფართოდ იყენებენ პრეპარატულ ორგ. ქიმიაში და მრეწველობაში. მაგ., დიმეთილტერეფთალის ეთილენგლიკოლით გ-ის დროს Zn და Co აცეტატის თანაობისას მიიღება ბის-β- ოქსიეთილტერეფთალატი, რ-ის გახურებით ვაკუუმში ღებულობენ პოლიეთილენტერეფთალატს. გ. პოლიკარბონატების მიღების ერთ-ერთი ხერხია.

**გადაზიდვები,** ტვირთის ან მგზავრთა გადაადგილება სხვადასხვა სახეობის სატრანსპორტო საშუალებით. არსებობს სატვირთო და სამგზავრო გ.; ხორციელდება რკინიგზის, საავტ., საზღვ., სამდ., საჰაერო, საჭაპანო და მილსადენი ტრანსპორტით. გ-ში მონაწილეობას იღებენ აგრეთვე ქვეყნის ერთიანი სატრანსპ. ქსლის ტერიტ.-სამეურნეო ერთეულები, ქვედანაყოფები (რკინიგზის განყ-ბები, სამდ. სანაოსნო, საზღვ. სანაოსნო, სამოქალაქო ავიაციის ტერიტ. სამმართველოები და ა. შ.). არსებობს სხვადასხვა სახის გ.; ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი გ. ერთი ტერიტ.-სამეურნეო ქვედანაყოფის ფარგლებში ხორციელდება (მაგ., რკინიგზის ერთსა და იმავე განყ-ბაში შემავალ სადგურებს შორის, ერთ სანაოსნოში შემავალ ნავსადგურებს შორის და ა. შ.); პ ი რ დ ა პ ი რ გ-ში მონაწილეობას იღებს რამდენიმე ტერიტ.-სამეურნეო ქვედანაყოფი; შ ე რ ე უ ლ გ-ში მონაწილეობას იღებს რამდენიმე ტერიტ.-სამეურნეო ქვედანაყოფი და სხვადასხვა სახეობის ტრანსპორტი. გ-თან დაკავშირებულ ურთიერთობებს არეგულირებს სხვადასხვა სამართლებრივი აქტები. გ. ხორციელდება სათანადო ხელშეკრულების საფუძველზე, რ-თა საერთო დებულებები ასახულია საბჭ. კანონმდებლობაში (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 367—379).

**გადაზიდვების გეგმა,** იხ. *გადაზიდვების დაგეგმვა.*

**გადაზიდვების დაგეგმვა,** ტრანსპორტის სხვადასხვა სახეობას შორის სატვირთო და სამგზავრო გადაზიდვების მოცულობის ოპტიმალური განაწილება და გადაზიდვათა პროცესების სრულყოფა. გ. დ. გულისხმობს ტვირთის გადაზიდვისა და მგზავრთა გადაყვანის პერსპექტიული და მიმდინარე გეგმების შედგენას. გ. დ-ის უმნიშვნელოვანესი ამოცანაა ტვირთის გადაზიდვაზე სახ. მეურნეობისა და მგზავრთა გადაყვანაზე მოსახლ. განუწყვეტლივ მზარდ მოთხოვნილებათა სრული დაკმაყოფილება. გ. დ-ისას ძირითადად იყენებენ ტ ვ ი რ თ ე ბ ი ს გ ა გ ზ ა ვ ნ ი ს (უმნიშვნელოვანესი სახეობის ტვირთების გამოყოფით, ტონობით), ტ ვ ი რ თ ბ რ უ ნ ვ ი ს ა (ტონა-კილომეტრი ან ტონა-მილი) და მ გ ზ ა ვ რ თ ბ რ უ ნ ვ ი ს (მგზავრ-კილომეტრი ან მგზავრმილი) გეგმურ მაჩვენებლებს. გადაზიდვების გეგმურ მაჩვენებელთა სისტე-

მაში შედის აგრეთვე გაგზავნილი ტვირთის მოცულობის, დატვირთვა-გადმოტვირთვის სამუშაოთა მოცულობის, ტრანსპორტის ამა თუ იმ სახეობის მოძრავი შემადგენლობის გამოყენების ტექ.-ეკონ. მაჩვენებლები და ა. შ. ტვირთის გადაზიდვის გეგმა სახ. მეურნ. განვითარების გეგმის შემადგენელი ნაწილია და მუშავდება მრეწვ. და სოფ. მეურნ. პროდუქციის წარმოების, კაპიტ. მშენებლობის, ვაჭრობისა და საზ. კვების, მატერ.-ტექ. მომარაგების და მატერ. წარმოების სხვა დარგების საწარმოო საქმიანობის შედეგებისა და სახ.-სამ. ტვირთზე მათი მოთხოვნის საფუძველზე.

**გადათვლადობა,** სიმრავლეთა თავისებურება. სიმრავლეს ეწოდება გადათვლადი, თუკი მისი ელემენტები არის ნატურალური რიცხვების მთელ სიმრავლეზე განსაზღვრული რაიმე f გამოთვლადი ფუნქციის მნიშვნელობები (მაგ., $2n+1$ ფუნქცია, როცა $n$-ის განსაზღვრების არეა ყველა ნატურალური რიცხვის სიმრავლე, მნიშვნელობებად იღებს მხოლოდ კენტ რიცხვებს. ეს ფუნქცია გამოთვლადია, ამიტომ კენტ რიცხვთა სიმრავლე გადათვლადია). ფუნქცია თანდათანობით, ნაბიჯ-ნაბიჯ „წარმოქმნის" გადათვლადი სიმრავლის ელემენტებს (შესაძლოა გამეორებებით). ამ აზრით ყოველ გადათვლად სიმრავლეზე შეიძლება ითქვას, რომ ის არის ეფექტურად წარმოქმნადი (რაიმე გამოთვლადი ფუნქციის საშუალებით). (იხ. აგრეთვე *რეკურსიულობა*).

*მ. ბეჟანიშვილი.*

**გადამდები სნეულებანი,** დაავადებები, რ-ებსაც იწვევს ადამიანის ან ცხოველის ორგანიზმში სპეციფ. აღმძვრელის მოხვედრა. იგივეა, რაც *ინფექციური დაავადებანი*.

**გადამეთილირება,** ტ რ ა ნ ს მ ე თ ი ლ ი რ ე ბ ა, ორგანიზმებში მიმდინარე ფერმენტული რეაქცია „მოძრავი" მეთილის ($CH_3$) ჯგუფების გადატანისა ზოგიერთი ამონიუმის მეოთხეული და სულფონიუმის მესამეული ფუძეებიდან სხვა ორგ. ნაერთთა აზოტის, გოგირდის ან ჟანგბადის ატომზე. ცხოველთა ორგანიზმში მეთილის ჯგუფების წყარო ძირითადად მეთიონინია. ატფ-თან ფერმენტული ურთიერთქმედებისას იგი წარმოქმნის აქტიურ სულფონიუმის ნაერთს — ადენოზილ-მეთიონინს, რ-ის მეთილის ჯგუფი სხვა ნაერთზე გადაიტანება. ამ გზით ხდება მეთილის ჯგუფების მიმოქცევა მეთიონინს, ქოლინსა და ბეტაინს შორის. მეთილის ჯგუფების ნაკლებობა იწვევს ფრინველებისა და ძუძუმწოვრების ღვიძლის ცხიმოვან გადაგვარებას და ციროზს.

**გადამეტცივება,** ნივთიერების გაცივება იმ ტემპ-რამდე, რ-იც ახალ ფაზაში წონასწორული გადასვლის ტემპ-რაზე დაბალია. გადამეტცივებული ნივთიერება მეტასტაბილურ მდგომარეობაშია.

**გადამეტცივება** ლ ი თ ო ნ ი ს ა, ლითონებისა და შენადნობების უნარი თხევად და მყარ მდგომარეობაში გარდაქმნის ტემპ-რის ქვევით შეინარჩუნონ უფრო მაღალი ტემპ-რისთვის დამახასიათებელი ფაზური მდგომარეობა. მაგ., Sb დაკრისტალების ტემპ-რის (630°C) ქვემოთაც ინარჩუნებს თხევად მდგომარეობას, ხოლო ფოლადის სტრუქტურაში 727°C-ის დაბლა ზოგჯერ შენარჩუნებულია *აუსტენიტი*. გ-ის ხარისხი დამოკიდებულია ლითონის გაცივების სიჩქარეზე. გ. ლითონებისა და შენადნობების თერმული დამუშავების საფუძველია.

**გადამეტძაბვა** ე ლ ე ქ ტ რ ო ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, ძაბვის ხანმოკლე აწევა, რ-იც საშიშია ელექტრული დანადგარის იზოლაციისათვის. განასხვავებენ გ-ის ორ სახეობას: შინაგანს (კომუტაციური, რეზონანსული) და გარეგანს (ატმოსფერული). შინაგანი გ. წარმოიქმნება კომუტაციის (ყოველგვარი ჩართვისა და გამორთვის) შედეგად ელექტრულ სისტემებში მუშაობის რეჟიმის მკვეთრად შეცვლის გამო. მაგ., დიდი ინდუქციურობის კოჭას მკვებავი ქსელისაგან გამორთვისას გ. წარმოიქმნება კოჭაში დენის შეწყვეტისა და მომარაგებული ენერგიის განთავისუფლების შედეგად. კოჭას მკვებავი დენი რომ მყისეულად შეწყვეტილიყო, მთელი მომარაგებული ენერგია მოხმარდებოდა დედამიწის მიმართ კოჭას საკუთარი ტევადობის დამუხტვას. ამ შემთხვევაში გ-ის მაქს. ამპლიტუდის $U_გ$ განსაზღვრა შეიძლებოდა ენერგიის მუდმივობის განტოლებით: $U_გ = i_0 \sqrt{\frac{L}{C}}$, სადაც $i_0$ არის წრედის დენის ძალა, $L$ — კოჭას ინდუქციურობა, ხოლო $C$ — კოჭას ტევადობა მიწის მიმართ. კოჭაში დენი მყისეულად არ წყდება იმის გამო, რომ წრედის განრთვის დროს კონტაქტებს შორის წარმოიქმნება ელექტრული რკალი, რ-იც გ-ს ამცირებს. სხვა შემთხვევაში სწორედ ელექტრული რკალი იწვევს გ-ს. მაგ., ცვლადი დენის წრედში ჩართული დიდი ტევადობითი გამტარიანობის დატვირთვის (ნახ.) გამორთვისას რკალი, რ-იც A და B კონტაქტებს შორის წარმოიქმნება, ჩაქრება დენის ნულზე და მკვებავი წყაროს ძაბვის მაქსიმუმზე გადასვლის მომენტში. დენის წყაროსაგან გათიშული ტევადობა კი დამუხტული დარჩება მაქს. (ამპლიტუდურ) $U_ფ$ ძაბვამდე. ნახევარი პერიოდის შემდეგ, როცა წყაროს ძაბვის ამპლიტუდა საწინააღმდეგო ნიშნისა გახდება, ამომრთველში რკალი შეიძლება ხელახლა წარმოიქმნას, რის გამოც ტევადობა გადაიმუხტება და LC კონტურში რხევების შედეგად წარმოქმნილი ძაბვის ამპლიტუდა ფაზური ძაბვის გასამკეცებულ მნიშვნელობას ($3U_ფ$) მიაღწევს. როცა ძაბვა მაქსიმალური, ხოლო დენი ნულის ტოლი გახდება, რკალი შეიძლება კვლავ ჩაქრეს, დენის წყაროსაგან გათიშული $C$ ტევადობა კი ფაზური ძაბვის გასამკეცებულ მნიშვნელობამდე დამუხტული იქნება. თუ ნახევარი პერიოდის შემდეგ რკალი კვლავ აინთო, ძაბვა $C$ ტევადობაზე მიაღწევს $5U_ფ$-ს და ა. შ.; გ-ს ზღუდავენ წრედის სწრაფმოქმედი ამომრთველებითა და აქტ. წინაღობით, იგი არ აღემატება $3{,}5U_ფ$-ს. შინაგან გ-ს განეკუთვნება აგრეთვე რეზონანსული გ., რ-იც წარმოიქმნება მაშინ, როცა ქსელის ან მისი ნაწილის საკუთარი სიხშირე ძაბვის ძირითად ანდა ერთ-ერთი ჰარმონიკის სიხშირეს დაემთხვევა. ძირითად სიხშირეზე რეზონანსულ გ-ს იმ შემთხვევაში მივიღებთ, თუ სამფაზიანი ხაზის ერთი ფაზა გაწყდება იმ დროს, როცა ხაზის ბოლოში მცირედ დატვირთული ტრანსფორმატორი მუშაობს.

ატმ. გ-ის წყაროა ელვა, რ-იც წარმოიქმნება ღრუბლებსა და დედამიწას შორის ელექტრული განმუხტვის შედეგად. როცა მეხი დაეცემა ელექტროდანადგარის მახლობლად, ხაზში წარმოიქმნება ე. წ. ინდუქცირებული გ., რ-ის ამპლიტუდა 400—500 *კვ*-ს აღწევს. იგი საშიშია 35 *კვ* და უფრო დაბალი ძაბვის დანადგარების იზოლაციისათვის. ატმ. გ-ის მეორე სახეობა მეხის პირდაპირი დაცემისას წარმოიქმნება. დენი დაზიანებულ ობიექტებს გაივლის და გადავა დედამიწაში. ამ დროს გ-ის ამპლიტუდამ შეიძლება რამდენიმე მლნ. ვოლტს მიაღწიოს, რაც საშიშია ნებისმიერი ნომინალური ძაბვის ელექტრული დანადგარის იზოლაციისათვის; ასეთ დროს აუცილებელია სპეც. ღონისძიებანი (მეხსარიდი, დამცავი გვარლი და სხვ.).




გადამეტძაბვა. ძაბვის წარმოქმნა დაუტვირთავი ხაზის გამორთვისას: ა—დაუტვირთავი ხაზის ეკვივალენტური სქემა; ბ—$i_a$ რკალის დენისა და $U_c$ ძაბვის მყისეულ მნიშვნელობათა მრუდი, რ-იც დამოკიდებულია დროზე, თუ წყაროს ძაბვა ($U$ წყ) სინუსოიდურია.

*ლიტ.*: Д м о х о в с к а я Л. Х., Инженерные расчеты внутренних перенапряжений в электропередачах, М., 1972; Д о л г и н о в А. И., Перенапряжения в электрических системах, М.—Л., 1962.

*გ. ტყეშელაშვილი.*

**გადამეტხურება,** 1. კონდენსირებული ფაზის (მყარი კრისტალური ან თხიერი) გახურება იმ ტემპ-რამდე, რ-იც აღემატება ახალ ფაზაში წონასწორული გადასვლის ტემპ-რას; 2. ორთქლის გახურება გაჯერების ტემპ-რაზე უფრო მაღალ ტემპ-რამდე იმავე წნევის პირობებში. გადამეტხურებული ფაზა მეტასტაბილურ მდგომარეობაშია.

**გადამეტხურება** ლ ი თ ო ნ ი ს ა, ლითონებისა და შენადნობების დეფექტი, რ-იც გამოვლინდება მაღალ ტემპ-რაზე მათი ხანგრძლივად გახურებისას. ფოლადისათვის ეს ტემპ-რა 1000—1300°C-მდეა. გ-ის შედეგად ლითონის სტრუქტურულ შემდგენთა შორის იქმნება მკვეთრი ტეხილი (60—90°) და მცირდება ლითონის დარტყმითი სიბლანტე, მარცვლები კი მნიშვნელოვნად მსხვილდება. ამ დეფექტების გამოსასწორებლად ლითონს მეორედ ახურებენ ფაზური გარდაქმნის ტემპ-რამდე, რ-იც ლითონის გადაკრისტალების ტემპ-რაზე 20—30°-ით მეტია; ეს იწვევს ლითონის *აუსტენიტში* გადასვლას და მარცვლის დაწვრილმანებას. ლითონის ხელმეორედ გახურებას განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს პერლიტის კლასის ფოლადებისათვის, რ-თა დამუშავების ზოგიერთი ტექნოლ. პროცესი მაღალ ტემპ-რაზე მიმდინარეობს. გადამეტხურებული ფოლადის სტრუქტურის სახეობაა ვიდმანშტეტის სტრუქტურა. წვრილმარცვლოვანი სტრუქტურის მისაღებად ფოლადის ნაკეთობას თერმულად ამუშავებენ (*ნორმალიზაცია*).

გ-ის თავიდან აცილება შეუძლებელია აუსტენიტისა და ფერიტის კლასის ფოლადების, აგრეთვე ფერადი ლითონების შენადნობთა დამუშავებისას, ვინაიდან მათ არა აქვთ ფაზური გადაკრისტალების უნარი. ზოგიერთი მარკის ფოლადს, მისი მარცვლების გამსხვილების მიზნით, დამზადების პროცესში სპეციალურად გადაამეტხურებენ.

**გადამეტხურებული ორთქლი,** იხ. სტ. *წყლის ორთქლი*.

**გადამრთველი,** ჰიდრავლიკური, პნევმატიკური ან ელექტრული აპარატი, რ-ის დანიშნულებაა სითხის, აირის ან ელექტრული ენერგიის ნაკადის მიმართულების შეცვლა. სითხის ან აირის უმარტივესი გ. მრავალსვლიანი ონკანია. იგი შედგება ნახვრეტებიანი კორპუსისა და გამჭოლნახვრეტებიანი საცობისაგან. გავრცელებულია აგრეთვე არაავტომ. და დისტანციური მართვის ამძრავიანი ვენტილები და მკვეთარები, რ-ებსაც ფართოდ იყენებენ ტექ. სხვადასხვა დარგში. უმარტივესი ელექტრული გ., ჩამრაზი, დენს ორი მიმართულებით გადართავს. თანამედროვე ელექტროტექნიკაში გ. ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული აპარატია. მართვის წრედების გადასართავად იყენებენ პაკეტურ გ-ს, სუსტდენიანი წრედების გადასართავად (კავშირგაბმულობის დანადგარებში) — სპეც. გ-ს, მძლავრდენიანი წრედების გადასართავად (ელექტრომძალურ დანადგარებში) კი — *კონტროლერს*. დისტანციური და ავტომ. მართვის სისტემებში დენის გადასართავად გამოიყენება მართვის გასაღები, კონტაქტორები, კომანდოკონტროლერები და *ელექტრონული კომუტატორი*.




გადამრთველი ონკანის პოზიციები.

**გადამრთველი მატრიცა,** დისკრეტული მოქმედების უკონტაქტო გადამრთველი მოწყობილობა (სქემა). აქვს *n* შესასვლელი და m გამოსასვლელი, რ-ებიც ისეა ერთმანეთთან შეერთებული, რომ სქემის შესასვლელთან მოსული სიგნალების განსაზღვრული კომბინაციები ცალსახად შეესაბამება სქემის გამოსასვლელებთან მიღებულ სიგნალთა გარკვეულ კომბინაციებს. გ. მ. შედგება ვერტ. და ჰორიზ. გამტარებისაგან.

გ. მ-ის სახეობებია *შიფრატორი* (რ-შიც სქემის ერთ-ერთ შესასვლელზე სიგნალი ერთდროულად აღაგზნებს რამდენიმე გამოსასვლელს) და *დეშიფრატორი* (სქემის შესასვლელზე სიგნალების გარკვეული კომბინაცია აღაგზნებს მხოლოდ ერთ გამოსასვლელს). გ. მ-ებს (შიფრატორებს) აგებენ რეზისტორების, ტრანსფორმატორებისა და სხვ. გამოყენებით.

შესასვლელ სიგნალებს აქვს დისკრეტული (ორობითი) ხასიათი, *m* გამოსასვლელ ამომკითხავ მოწყობილობებს კი — ამოქმედების მკვეთრი ზღვარი. ამ ტიპის გ. მ-ს ფართოდ იყენებენ დამხსომებელ მოწყობილობებში ქვეპროგრამებისა და კონსტანტების, არითმ. და სხვა ცხრილების შესანახად. გ. მ-ის ყველაზე მნიშვნელოვანი პარამეტრებია სწრაფმოქმედება (გადართვის სიჩქარე) და ფარდობითი სიდიდე (დაბრკოლება). სწრაფმოქმედება მნიშვნელოვნად იცვლება იმისდა მიხედვით, თუ რა ტიპის ელემენტებია გამოყენებული. ფარდობითი სიდიდის ცვლილების დიაპაზონია 10—20.

**გადამრთველი მოწყობილობა** ავტომატიკაში, ელექტრული წრედების საკომუტაციო მოწყობილობა. იყენებენ გამოთვლით ტექნიკაში, მრავალარხიანი რეგულირებისა და კონტროლის სისტემებში, მართვის ციფრულ სისტემებში, ციფრულ-ანალოგური ტიპის გარდამქმნელებში და სხვ. უმარტივესი გ. მ. არის ელექტრომექან. რელე. უფრო სწრაფმოქმედი და საიმედოა რელეური მოქმედების უკონტაქტო გადამრთველი მოწყობილობები (ტრიგერები, მულტივიბრატორები, ბლოკინგ-გენერატორები და სხვ.), რ-თა მდგომარეობა იცვლება მაშინ, როცა შესავალი სიგნალის სიდიდე რაღაც ზღვრულ მნიშვნელობას სცილდება. გ. მ-ებს განეკუთვნება აგრეთვე ორობითი სისტემის სიგნალებით მომუშავე სქემები (ე. წ. ლოგიკური გ. მ.), რ-ებიც სხვადასხვა ლოგიკურ ოპერაციას ასრულებენ. გ. მ-ის ასაგებად აუცილებელია, რომ სიგნალის შესავალ და გამოსავალ სიდიდეს შორის არაწრფივი დამოკიდებულება იყოს. მუშაობის რეჟიმის მიხედვით გ. მ. არის პერიოდულ-და არაპერიოდულრეჟიმიანი, ხოლო მოქმედების სახეობის მიხედვით—კონტაქტური და უკონტაქტო.

**გადამტანი სიხშირე,** რადიოგადამცემის მიერ შექმნილი და გამოსხივებული არამოდულირებული რხევების სიხშირე. გადასაცემი სიგნალის შესაბამისი რხევების სიხშირე დაბალია. რადიოსადგურის ანტენამ რომ ელექტრომაგნ. რხევები გამოასხივოს, მათი სიხშირე ბევრად უნდა აღემატებოდეს გადასაცემი რხევების სიხშირეს. უმარტივეს შემთხვევაში, როცა რადიოგადამცემის რხევების ამპლიტუდის მოდულაცია სინუსოიდური რხევით ხდება, მოდულირებული რხევების სპექტრი გ. ს-ისა და ორი გვერდითი სიხშირის რხევებისაგან შედგება.

**გადამტვირთავი მანქანა,** მობრავი ამწე სატრანსპორტო მანქანა. იყენებენ მრეწველობასა და სოფლის მეურნეობაში მასიური, საცალო და ფხვიერი ტვირთის დატვირთვა-გადმოტვირთვისათვის. გ. მ-ებია კონვეიერები, ავტომტვირთავები, შტაბელსაწყობები, მექან. მტვირთავები, სტოკერები და სხვ.

**გადამღობები,** ხელოვნური დაბრკოლებები, რ-ებიც ეწყობა წინასწარ ან საბრძოლო მოქმედების დროს მოწინააღმდეგის დაზარალების, მისი სახმელეთო და საზღვ. ძალების მანევრების, მცირე სიმაღლეზე თვითმფრინავების (შვეულმფრენების) ფრენისა და მათი მიწაზე დაშვების შესაფერხებლად. არსებობს სახმელეთო, საზღვ., სამდინარო, ტბებზე გამოსაყენებელი და საჰაერო გ., აგრეთვე ასაფეთქებელი, არაასაფეთქებელი და კომბინირებული გ. მათ იყენებენ ყოველგვარ საბრძოლო ოპერაციაში. უფრო გავრცელებულია ასაფეთქებელი გ. (იხ. *ნაღმი სახმელეთო, ნაღმი საზღვაო*). თავდაცვისას სხვადასხვაგვარ გ-ს ქმნიან.

სახმელეთო გ-ია: ტანკსაწინაღო, ქვეითი ჯარის, ტრანსპორტისა და დესანტის საწინააღმდეგო გ. ტანკსაწინაღო გ-ია: დანაღმული ველი, ფუგასები, ესკარპები, კონტრესკარპები, ტანკსაწინაღო თხრილები, ორმოები, ლითონის ზღარბულები, თოვლის ზვინულები და სხვ. ქვეითი ჯარის საწინააღმდეგო გ-ია დანაღმული ველი, ფუგასები, მიწის ზვინულები, თხრილები, ხერგილები, მავთულხლართები, ზღარბულები, მახეები, ელექტრიზებული და წყლის დაბრკოლებები და სხვ. ტრანსპორტის საწინააღმდეგო გ-ია ნაღმები, რკინიგზის, გზატკეცილების, ხიდების, გვირაბებისა და საგზაო ნაგებობათა დასანგრევი ფუგასები, ხერგილები, ბარიკადები და სხვ. საჰაერო დესანტის წინააღმდეგ იყენებენ ტანკსაწინაღო და სხვა ნაღმებს, ზვინულებს, ორმოებს, ქვებს. საზღვ. (სამდინარო, ტბის) დესანტის წინააღმდეგ სანაპიროებზე ეწყობა ასაფეთქებელი და არაასაფეთქებელი გ. საჰაერო გ-ს იყენებენ თვითმფრინავებისა და სხვა საფრენი აპარატების მცირე სიმაღლეზე ფრენის დასაბრკოლებლად. საჰაერო გ-ად გამოდგება გადამღობი აეროსტატები და დაცვის სხვა საშუალებები, რ-ებიც ხელს შეუშლიან მტრის თვითმფრინავებს მცირე სიმაღლეებზე ფრენასა და პიკირებაში.

გ-ს უძველესი დროიდან იყენებდნენ. ხმელეთზე მიმართავდნენ მიწის ზვინულებს, თხრილებს, მგლის ორმოებს, ქვიტკირის კედლებს, ხერგილებს, ადგილის წალეკვას. ზღვაზე აწყობდნენ — ესტაკადებს, ხირხალებს, ყრიდნენ ბოძკინტებს და სხვ. I მსოფლიო ომში დიდი გამოყენება ჰპოვა ადგილის დანაღმვამ და მავთულღობურების უწყვეტი ზოლების გატარებამ. პარიზის, ვენეციისა და ლონდონის დასაცავად 1916 პირველად გამოიყენეს თვითმფრინავების საწინააღმდეგო აეროსტატები. II მსოფლიო ომში (1939—1945) ფართოდ იყენებდნენ ლითონის, რკინაბეტონისა და გრანიტის ბოძკინტებს, ქვეითთა საწინააღმდეგო თხრილებს, მავთულბადეებს, ადგილის წალეკვას და დატბორვას, ველების დანაღმვას და ფუგასებს (საფრანგეთში — მაჟინოს, ფინეთში — მანერჰაიმის, გერმანიაში — ზიგფრიდის ხაზებზე და სხვაგან).

II მსოფლიო ომში, განსაკუთრებით კი დიდ სამამულო ომში (1941—1945), გადამღობი რაზმები იყენებდნენ ასაფეთქებელ გ-ს. დიდ სამამულო ომში დაიხარჯა 70 მლნ-ზე მეტი ნაღმი, აქედან დაახლ. 30 მლნ. ტანკსაწინაღო. ომის შემდეგ პერიოდში განსაკუთრებით განვითარდა ასაფეთქებელი გ. გ-ად შეიძლება ბირთვული ასაფეთქებელი მასალის გამოყენებაც.

*ი. შაიშმელაშვილი.*

**გადამში,** სოფელი ონის რ-ნში (სორის სოფსაბჭო), კუპრის მთის სამხრ. კალთაზე, მდ. სართაულის (რიონის მარჯვ. შენაკადი) ზემოთში. ზ. დ. 1140 *მ*, ონიდან 24 *კმ*. სორის კოლ-ბა (მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, საფერშლო პუნქტი. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XIV ს-ში. გადაჯშის ფორმით. 30-იან წლებამდე გ-ში იდგა რიყის ქვით ნაგები რამდენიმე სართულიანი ოთხკუთხა კოშკი, რ-ის საძირკველიღაა შემორჩენილი.

**გადამცემი რადიოსადგური,** მოწყობილობა, რ-იც ელექტრომაგნ. რხევების საშუალებით გადასცემს სატელეგრაფო-სატელეფონო, სამაუწყებლო, სატელევიზიო და სხვა სპეც. სიგნალებს. ამ რხევებს წარმოქმნის რადიოგადამცემი და რადიოტალღებად გამოასხივებს ანტენა.

გ. რ-ების ტექ. განვითარება დაიწყო XIX ს. დასასრულიდან, როცა შეიქმნა პირველი ნაპერწკლური ტიპის გ. რ., რ-იც ჯერ რკალიანმა რადიოგადამცემებმა და შემდეგ მაღალი სიხშირის მანქანებმა შეცვალეს. ელექტრონული მილაკის გამოგონებამ შესაძლებელი გახადა რადიოკავშირის ტექნიკის საფუძვლიანი რეკონსტრუქცია, შეიქმნა უნივერს. მაღალი სიხშირის ელექტრონულმილაკიანი გენერატორი, რ-ის საშუალებით ადვილად შეიძლება მივიღოთ რადიოსიხშირის დიაპაზონის ნებისმიერი რხევები და ვცვალოთ სიხშირეები. თანამედროვე გ. რ-ებს განასხვავებენ დანიშნულების მიხედვით (რადიოსამაუწყებლო, მაგისტრალური, სატელევიზიო და სპეც. დანიშნულებისა); ერთდროულად გადაცემული ინფორმაციის რაოდენობის მიხედვით (ერთ- და მრავალარხიანი); სიმძლავრის მიხედვით (დიდ-, საშუალო- და მცირესიმძლავრიანი); ტალღის სიგრძის მიხედვით (საშუალო-, მოკლე და ულტრამოკლეტალღიანი). ულტრამოკლეტალღიანი გ. რ. მუშაობს მეტრიან, დეციმეტრიან და სანტიმეტრიან დიაპაზონში. რადიოსამაუწყებლო გ. რ-ის დანიშნულებაა სამაუწყებლო პროგრამების (კონცერტები, ლექციები, სპექტაკლები და მისთ.) ცალმხრივი გადაცემა. მაგისტრ. გ. რ. ორმხრივ რადიოკავშირს ამყარებს სატელეგრაფო და სატელეფონო აპარატების მეშვეობით. სატელევიზიო გ. რ. გადასცემს ტელეპროგრამებს. სპეც. დანიშნულების გ. რ-ს იყენებენ რადიოლოკაციისა და რადიონავიგაციისათვის, იონოსფეროს გამოსაკვლევად და სხვ. სიმძლავრის მიხედვით განასხვავებენ სტაციონარულ და მობრავ გ. რ-ებს. მობრავი გ. რ. მცირე სიმძლავრისაა, აქვს საავიაციო, სარაკეტო, საავტ. და ხელით გადასატანი რადიოგადამცემები. სპეც. კონსტრუქციის გ. რ-ს იყენებენ ხელოვნურ თანამგზავრებში; გრძელტალღიანებს — უმთავრესად მაგისტრ. რადიოკავშირისათვის; საშუალოტალღიანს — რადიომაუწყებლობასა და რადიონავიგაციაში და ა. შ.; მეტრული დიაპაზონის მოკლეტალღიანს— ყველა სახის გადაცემებისათვის; დეციმეტრული და სანტიმეტრული დიაპაზონის ულტრამოკლეტალღიანს კი — იმპულსური რადიოკავშირის, რადიოლოკაციისა და სპეც. მიზნებისათვის. მძლავრი გ. რ-ის ძირითადი ელემენტებია: საანტენო მოწყობილობა; მაღალი სიხშირის გენერატორი; ელექტრონული მილაკების ანოდების, კათოდებისა და ბადურების ელექტროკვებისა და მძლავრი ელექტრონული მილაკების გაცივების სისტემები; მართვის, ბლოკირებისა და სიგნალიზაციის სისტემა და ტრანსფორმატორული ქვესადგური.

*ვ. ჯაფარიძე.*

**გადამცემი სატელევიზიო ელექტრონმილაკი,** ელექტრონსხივური ხელსაწყო, რ-იც ოპტ. გამოსახულებას ელექტ-




გადამცემი სატელევიზიო ელექტრონმილაკი. ნახ. 1. სუპერიკონოსკოპი: 1—ფოტოკათოდი; 2—კოლექტორი; 3—სამიზნე; 4—ქარსის ფირფიტა; 5. სასიგნალო ფირფიტა; 6—გამასწორებელი ბადე; 7—ელექტრონული პროჟექტორი; 8—ელექტრონული გამოსახულების მაფოკუსებელი კოჭა; 9—საკომუტაციო კონის მაფოკუსებელი კოჭა; 10—გადამხრელი კოჭა.

რულ სატელევიზიო სიგნალებად გარდაქმნის. გარდაქმნის პრინციპის მიხედვით გ. ს. ე-ებს ორ ჯგუფად ყოფენ. პირველი ჯგუფის მილაკებს, რ-ებიც მუშაობის პროცესში ელექტრულ მუხტებს აგროვებენ, აქვთ სხვადასხვა სახის დამგროვებლები: ფოტოემისიური (*იკონოსკოპი, ორტიკონი*), მეორეულელექტრონული (სუპერიკონოსკოპი, სუპერორტიკონი), ფოტოგამტარული (*ვიდიკონი*) და მიმართული გამტარობისა (*იბიკონი*). ტელეხედვის პრობლემა პრაქტიკულად ამ ჯგუფის მილაკთა მეშვეობითაა გადაწყვეტილი. ი კ ო ნ ო ს კ ო პ ი დამაკმაყოფილებლად მუშაობს, როცა განათებულობაა 5000—10000 *ლქ*. იყენებენ ტელეაპარატურაში კინოფილმების გადასაცემად. ო რ ტ ი კ ო ნ ი იკონოსკოპზე 10—20-ჯერ უფრო მგრძნობიარეა, მაგრამ მცირეა მისი მუშა განათებულობის დინამ. დიაპაზონი, ამასთან, არასტაბილურად მუშაობს ხედვის არეში კაშკაშა ობიექტების მოხვედრისას. იკონოსკოპზე მგრძნობიარეა აგრეთვე ს უ პ ე რ ი კ ო ნ ო ს კ ო პ ი. იგი კარგად მუშაობს, როცა განათებულობაა 500—1000 *ლქ*. იყენებენ ტელესტუდიის კამერებში. ს უ პ ე რ ო რ ტ ი კ ო ნ ი ს საშუალებით გამოსახულებას გადასცემენ $10^{-2}$—$10^{-3}$ *ლქ* განათებულობის დროს. ტელეაპარატურაში ფართოდ იყენებენ აგრეთვე ვ ი დ ი კ ო ნ ს, რ-იც კარგად მუშაობს რამდენიმე ასეული ლუქსისა და მეტი განათებულობისას, მცირე განათებულობის დროს კი მისი დიდი ინერციულობის გამო მოძრავი ობიექტების გამოსახულებათა გადაცემა ძნელდება. ი ბ ი კ ო ნ ს იყენებენ ტელეაპარატურაში მცირე განათებულობის დროს.

მეორე ჯგუფის გ. ს. ე-ებს (დისექტორები) აქვთ წრფივი სინათლის მახასიათებელი, არა აქვთ არსებითი პარაზიტული სიგნალები. მათი მთავარი ნაკლია მეტისმეტად დაბალი მგრძნობიარობა. იყენებენ ავტომ. სისტემებში, კერძოდ, სივრცეში სინათლის წერტილოვანი წყაროს მდებარეობის სარეგულირებელ აპარატურაში.

*ლიტ*.: Гуревич С. Б., Физические процессы в передающих телевизионных трубках, М., 1958; Халфин А. М., Основы телевизионной техники, М., 1955.

**გადამცემი ფუნქცია** დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი ს ი ს ტ ე მ ი ს ა, ნულოვანი საწყისი პირობების დროს სისტემის (რგოლის) გამოსავალი და შესავალი სიდიდეების სახეთა ფარდობა (რ-იც ლაპლასის გარდაქმნით მიიღება): $W_{(s)}=\frac{y_{(s)}}{x_{(s)}}$ შეყურსულპარამეტრებიანი მდგრადი დინამ. სისტემის გ. ფ. წილადრაციონალურია. ამასთან, მისი მნიშვნელის ხარისხი მრიცხველის ხარისხზე ნაკლები არ არის. გ. ფ-ის ყველა კოეფიციენტი ნამდვილია. არანამდვილი ნულები და პოლუსები შეუღლებულია კომპლექსურად. მდგრად სისტემაში ყველა პოლუსი მარცხენა ნახევარსიბრტყეშია (მდგრადობის პირობა). გ. ფ-ის მეშვეობით უფრო მოხერხებულია განტოლებების შედგენა და წრფივი ავტომ. რეგულირების სისტემების გამოკვლევა. თუ $W_{(s)}=\frac{R_{(s)}}{S_{(s)}}$, სადაც $R_{(s)}$ და $S_{(s)}$ მრავალწევრებია, მაშინ $S_{(s)}=0$ სისტემის მახასიათებელი განტოლებაა. სისტემის გ. ფ. გამოისახება ცალკეული რგოლების გ. ფ-თა მეშვეობით. გ. ფ. გახსნილი სისტემისა, რ-ის ყველა რგოლი თანამიმდევრობითაა შეერთებული, ტოლია ყველა რგოლის გ. ფ-თა ნამრავლისა. პარალელურად შეერთებული რგოლების გ. ფ. ტოლია ამ რგოლების გ. ფ-თა ჯამისა. შეკრული სისტემის გ. ფ. $W_{y(s)}$ და გახსნილი სისტემის გ. ფ. $W_{(s)}$ ერთმანეთთან დაკავშირებულია თანაფარდობით: $W_{y(s)}=\frac{W_{(s)}}{1+W_{(s)}}$ უკუკავშირით. შეკრული რგოლის გ. ფ-ს შემდეგი სახე აქვს: $W_{1,2(s)}=\frac{W_{1(s)}}{1\pm W_{1(s)}W_{2(s)}}$, სადაც ნიშანი „+“ შეესაბამება უარყოფით უკუკავშირს, ხოლო „—“—დადებით უკუკავშირს, $W_{1(s)}$ მოცემული რგოლის გ. ფ-ა, $W_{2(s)}$ კი — უკუკავშირის რგოლისა. თუ სისტემა რამდენიმე გარე ზემოქმედებას განიცდის, მას თითოეული ზემოქმედების მიმართ სხვადასხვა გ. ფ. აქვს.

**გადამწერი მოწყობილობა** გ ა მ ო თ ვ ლ ი თ ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მოწყობილობა, რ-ის დანიშნულებაა ინფორმაციის ამოკითხვა პერფოქარტიდან ან მაგნ. ლენტიდან და მისი ჩაწერა უცვლელად ანდა გადაჯგუფებით. გ. მ. ორი ტიპისაა. საკონტროლო ამოსაკითხ მოწყობილობას ანუ რეპროდუქტორს იყენებენ ინფორმაციის გადასაწერად ერთი პერფოქარტიდან მეორეზე. იგი ინფორმაციის გადატანის სისწორესაც ამოწმებს. მეორე ტიპის გ. მ-ს ინფორმაცია გადააქვს ერთი სახის ინფორმაციის მატარებლიდან მეორეზე (მაგ., პერფოქარტიდან მაგნ. ლენტზე).

გ. მ-ს ხშირად იყენებენ ციფრულ-გამომთვლელ მანქანებში (ცგმ) ინფორმაციის შესატანად და გამოსატანად. გ. მ-ს შემდეგი უპირატესობანი აქვს: 1. ინფორმაციის მოცულობისაგან დამოუკიდებლად უზრუნველყოფს ცგმ-ის მუშაობის რეჟიმის მუდმივობას; 2. ინფორმაციის შეტანასა და გამოტანას უთავსებს მანქანის მუშაობას; 3. ინფორმაციის შესატანად და გამოსატანად მისი მომზადება შეიძლება ცგმ-გან დამოუკიდებლად.

*ლიტ*.: Сарин М. И., Стульпинас М. И., Репродуктор ПР 80 — 2. Конструкция и эксплуатационные свойства, М., 1962.

**გადამწოდი,** პ ი რ ვ ე ლ ა დ ი გ ა რ დ ა მ ქ მ ნ ე ლ ი, სისტემის სასიგნალო, საზომი, მარეგულირებელი ან მმართველი მოწყობილობის ელემენტი, რ-იც კონტროლდაქვემდებარებულ სიდიდეს (წნევას, ტემპ-რას, სიხშირეს, სიჩქარეს, გადაადგილებას, ძაბვას, ელექტრულ დენს და სხვ.) გარდაქმნის სიგნალად, რ-ის მეშვეობითაც შეიძლება ამ სიდიდეთა გაზომვა, გადაცემა, გარდაქმნა, შენახვა და რეგისტრაცია, აგრეთვე მართვად პროცესებზე ზემოქმედება. გ. შედგება მგრძნობიარე ორგანოსა და ერთი ან რამდენიმე შუალედური გარდამქმნელისაგან (ნახ.), უფრო ხშირად კი მხოლოდ ერთი მგრძნობიარე ორგანოსაგან (მაგ., თერმოწყვილი, წინაღობის თერმომეტრი, ტენზოგადამწოდი და სხვ.). გამოსასვლელი სიგნალი ენერგიის სახეობის მიხედვით შეიძლება იყოს ელექტრული, მექანიკური, პნევმატიკური (იშვიათად ჰიდრავლიკური), ხოლო ენერგიის ნაკადის მოდულაციის ხასიათის მიხედვით — ამპლიტუდური, დრო — იმპულსური, სიხშირული, ფაზური, დისკრეტული (კოდური). უფრო მეტად ისეთი გ-ებია გავრცელებული, რ-თა მოქმედება ემყარება ელექტრული წრედის ტევადობას, ელექტრული წინაღობის, ინდუქციურობის ან ურთიერთინდუქციურობის ცვლილებას (რეოსტატული გადამწოდი, ტევადობითი გადამწოდი, ინდუქციური გადამწოდი და სხვ.), აგრეთვე ელექტრულ წრედებში კონტროლდაქვემდებარებული სიდიდეების ზემოქმედების დროს ელექტრომამოძრავებელი ძალის წარმოქმნას (ტენზოგადამწოდი, გადანაცვლების გადამწოდი, წნევის გადამწოდი, ფოტოელემენტი). გ-ის მახასიათებლებია: გამოსავალ ($y$) და შესავალ ($x$) სიდიდეთა შორის ფუნქციონალური დამოკიდებულება, ამ სიდიდეთა ცვლილების საზღვრები, მგრძნობიარობა $S=\frac{\Delta y}{\Delta x}$, მგრძნობიარობის ზღურბლი (მინ. ზემოქმედების მნიშვნელობა, რ-ზედაც რეაგირებს გ.) და დროის მუდმივები. გ. განეკუთვნება საკონტროლო-საზომი ინ-



გადამცემი სატელევიზიო ელექტრონმილაკი. ნახ. 2. სუპერორტიკონი: 1—ფოტოკათოდი; 2—დამაჩქარებელი ელექტროდი; 3—სამიზნე ბადე; 4—სამიზნე; 5—დამამუხრუჭებელი ელექტროდი; 6—მაფოკუსებელი ელექტროდი; 7—მეორეული ელექტრონული მამრავლებელი; 8—ელექტრონული პროჟექტორი; 9—კათოდი; 10—მეორეული ელექტრონული მამრავლებლის კოლექტორი; 11—მაფოკუსებელი კოჭა; 12—გადამხრელი კოჭა; 13—საკომუტაციო კონა; 14—უკუსხივი; 15—მაკორექტირებელი კოჭა.

ფორმაციის შეკრებისა და პირველადი გადამუშავების ტექ. საშუალებებს. გ. ერთ-ერთი მთავარი ელემენტია დისტანციური გაზომვების, ტელეგაზომვებისა და ტელესიგნალიზაციის, რეგულირებისა და მართვის მოწყობილობების, აგრეთვე იმ ხელსაწყოებისა და მოწყობილობებისა, რ-ებსაც იყენებენ ადამიანის, ცხოველებისა და მცენარეთა ცხოველუნარიანობის საკონტროლოდ. წარმოების ავტომატიზაციასთან დაკავშირებით გაფართოვდა გ-ის გამოყენების სფერო. სპეციფ. მოთხოვნილებებს უყენებენ გ-ის გასვლის სიგნალებსა და მახასიათებლებს, როცა მათ იყენებენ ცენტრალიზებული კონტროლის სისტემებში. ერთ საზომ მოწყობილობასთან მრავალი გ-ის რიგრიგობით შეერთება მოითხოვს გ-ის გამოსასვლელი პარამეტრების მაქს. უნიფიკაციას. ზოგჯერ ტერმინს „გ.“ ხმარობენ ტელემექან. და ავტომ. მოწყობილობის მთელი გადამცემი ნაწილის აღსანიშნავად.

*ლიტ*.: Агейкин Д. И., Костина Е. Н., Кузнецова Н. Н., Датчики контроля и регулирования, 2 изд., М., 1965; Долгов В. А., Келим А. В., Электронные датчики для автоматических систем контроля, М., 1968; Электрические измерительные преобразователи, под ред. Р. Р. Харченко, М.—Л., 1967.

**გადანაცვლება** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, იხ. სტ. *კომბინატორიკა*.



გადანაცვლების გადამწოდი. ნახ. 1. ინდუქციური გარდამქმნელი; 1—კოჭა; 2—ფოლადის გულარი; P—მექანიკური ძალა.

**გადანაცვლების გადამწოდი,** გარდამქმნელი, რ-იც წრფივ ან კუთხურ გადანაცვლებას გარდაქმნის ელექტრულ სიდიდედ. არსებობს მრავალი სხვადასხვა ტიპის გ. გ., რ-თაგან მთავარია ინდუქციური და ფოტოელექტრული გარდამქმნელები. ინდუქციურ გარდამქმნელში მაგნ. სისტემის ფოლადის გულარის გადანაცვლება იწვევს კოჭას სრული წინაღობის შეცვლას. ინდუქციური გარდამქმნელის ერთ-ერთი სახეობაა გახსნილი მაგნიტურწრედიანი გარდამქმნელი (ნახ. 1). იგი შედგება კოჭასაგან (1), რ-ის შიგნით მოთავსებულია ფოლადის გულარი (2). გულარის გადანაცვლება, რაც კოჭას ინდუქციურობის ცვლილებას იწვევს, საზომი მექან. სიდიდის ფუნქციაა. ამ ტიპის გარდამქმნელი ზომავს გულარის მნიშვნელოვან გადანაცვლებებს.



გადანაცვლების გადამწოდი. ნახ. 2. ფოტოელექტრული გარდამქმნელის სქემა: 1—სინათლის წყარო; 2—ფოტოელემენტი; A—გაზომვის ობიექტი.

ფოტოელექტრულ გარდამქმნელში სინათლის წყაროდან გამოსხივებული სინათლის ნაკადი (ნახ. 2) სანამ ფოტოელემენტს მიაღწევდეს, შეხვდება გაზომვის ობიექტს (A), რ-იც ნაკადის ნაწილს არ გაატარებს ფოტოელემენტისაკენ, რის გამოც შეიცვლება მისი განათებულობის სიდიდე და ამის შედეგად ფოტოდენის ძალაც. ამ სახის გარდამქმნელებში სინათლის ეკრანირების ხარისხს განსაზღვრავს



გადამწოდების სტრუქტურული სქემა (მარცხნივ — ბლოკ-სქემა, მარჯვნივ — შესრულების მაგალითები): ა — გადამწოდის უმარტივესი სახე (თერმოწყვილი); ბ — გარდამქმნელების კასკადური შეერთება; გ — დიფერენციალური გადამწოდი; დ — კომპენსაციური გადამწოდი; 1 — გადამწოდის მგრძნობიარე ელემენტი; 1 ა — თერმოწყვილი; 1ბ — და 1დ — მემბრანები; 1გ — სოლენოიდური ინდუქციური გადამწოდი; 2 — გადამწოდის გამოსასვლელი ორგანო; 2ბ — ინდუქციური გადამწოდი; 3 — გაუთანხმოების საზომი (გამოკლების ელემენტი); 3დ — ინდუქციური გადამწოდი; 4 — მაძლიერებელი; 5 — მაკომპენსირებელი სიდიდის გენერატორი; 5დ — მაგნიტოელექტრული სისტემა; 6 — გადამწოდის შუალედური ორგანო; R — ელექტრული წინაღობა; L — ინდუქციურობა; e — ელექტრომამოძრავებელი ძალა; I — ელექტრული დენი; P — წნევა.

საზომი სხეულის წრფივი გადანაცვლება. ინდუქციური და ფოტოელექტრული გარდამქმნელებისათვის დამახასიათებელია გაზომვის დიდი სიზუსტე, კერძოდ, ფოტოელექტრული პრინციპით შესაძლებელია გარდაიქმნას როგორც დიდი, ისე მცირე ($10^{-3}$ *მმ* და უფრო ნაკლები) გადანაცვლებები.

**გადართვა** ფიზიოლოგიაში, ნერვული სისტემის რეფლექსური მოქმედების ერთ-ერთი კანონზომიერება, რაც იმაში გამოიხატება, რომ ერთსა და იმავე რეცეპტორზე მოქმედი გამღიზიანებელი იწვევს სხვადასხვა რეფლექსურ რეაქციას ნერვული სისტემის საწყისი მდგომარეობის მიხედვით, რაც გარეგანი და შინაგანი ცენტრისკენული იმპულსებითაა განპირობებული. გ-ის თვალსაჩინო მაგალითია ი. სეჩენოვის ცდა თავმოკვეთილ ბაყაყზე, რ-ის უკანა კიდურის თითის გაღიზიანებისას გაღიზიანებამდე გაშლილი კიდურები იხრება, მოხრილი კი — იშლება. ინგლ. ფიზიოლოგმა ჩ. შერინგტონმა და ჰოლანდ. ფიზიოლოგმა რ. მაგნუსმა გ. შეისწავლეს ძუძუმწოვრებშიც. სეჩენოვის შეხედულებებმა რეფლექსურ მოქმედებაში გ-ის როლის შესახებ განვითარება პოვა ი. პავლოვის კლასიკურ გამოკვლევებში. *ა. ქორელი.*

**გადარჩევა** მემცენარეობაში, საუკეთესო სამეურნეო თვისების მქონე მცენარეებისა და სათესლე მასალის გადარჩევა გამრავლებისათვის. სას.-სამ. მცენარეების ჯიშთა გამოყვანის ერთ-ერთი ძირითადი მეთოდია. ჩვეულებრივ, იგი ხორციელდება ნიშან-თვისებათა გარკვეული კომპლექსის მიხედვით, როგორიცაა მოსავლიანობა, დაავადებებისა და მავნებლების, ჩაწოლის მიმართ გამძლეობა და სხვ. სსრკ-ში მცენარეთა სელექციაში გ-ის ორ ძირითად ხერხს იყენებენ — მასობრივსა და ინდივიდუალურს.

მასობრივი გ-ისას დიდი რაოდენობით გამოყოფენ საუკეთესო თვისებების მქონე ერთგვაროვან მცენარეებს, რ-თა თესლს ერთ ნაკვეთზე დათესენ. ასეთ გ-ს ერთჯერადი მასობრივი ეწოდება; თუ იგი მომდევნო თაობებშიც გამეორდება, ეს იქნება მრავალჯერადი მასობრივი გ. მასობრივი გ. მარტივია და ფართოდ იყენებენ ჯვარედინმტვერია კულტურებში. მისი ნაკლია შთამომავლობის მხრივ საუკეთესო მცენარეთა შემოწმებისა და პოპულაციის შედარებით ძვირფასი ფორმების გამოყოფის შეუძლებლობა.

ინდივიდუალური გ-ის დროს, ისე როგორც მასობრივი გ-ისას, გამოყოფენ მთელი რიგი ნიშნების მიხედვით საუკეთესო მცენარეებს, მათ ცალ-ცალკე გამოლეწავენ და ასევე ცალკე ნაკვეთზე თესენ. ამ წესით გვარის საწყისი მცენარეები შეიძლება შემოწმდეს შთამომავლობის მიხედვით. ცუდი შთამომავლობის მცენარეებს იწუნებენ. საწყისი ელიტური მცენარეების რაოდენობა ჩვეულებრივ რამდენიმე ასეულიდან 2—3 ათასამდეა. ინდივიდ გ., ისევე როგორც მასობრივი, შეიძლება იყოს ერთჯერადი და მრავალჯერადი. იხ. აგრეთვე *ხელოვნური გადარჩევა*.



გადასაჭიმი მანქანა ზნკ—1.

**გადარჩევა** მეცხოველეობაში, ხელოვნური (მეთოდური) გადარჩევის ერთ-ერთი სახე. განსაკუთრებული სამეურნეო ღირსებების მქონე ცხოველების გადარჩევა სანაშენოდ. გ. საუკეთესო შთამომავლობის მომცემ მშობელთა წყვილების შერჩევასა და მოზარდეულის სწორად გამოზრდასთან ერთად სას.-სამ. ცხოველთა სრულყოფილი ჯიშების გამოყვანის ერთ-ერთი ეფექტური ხერხია. სანაშენე მუშაობაში კარგ შედეგს იძლევა ინდივიდუალური გ., რ-საც საფუძვლად უდევს ცხოველთა გარეგნული (ფენოტიპური) და მემკვიდრეობითი (გენოტიპური) თვისებურებების ყოველმხრივ შეფასება (იხ. *ბონიტირება* სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა). გ-ის საფუძველს წარმოადგენს მემკვიდრეობითი ცვალებადობა, რ-ის საშუალებით შეგვიძლია სასურველ ნიშანთვისებათა შეთანაწყობა და მათი განმტკიცება შთამომავლობაში. მიზანმიმართული გ-ის პროცესში სასარგებლო თვისებების დაგროვება იწვევს ჯიშების სრულყოფასა და ახალი ფორმების წარმოქმნას. გ. უნდა ხდებოდეს იმ ნიშან-თვისებების საფუძველზე, რ-ებიც ხშირად მტკიცე ურთიერთკავშირში არიან. გ. ერთი ნიშნის (ექსტერიერის ან პროდუქტიულობის) მიხედვით, როგორც წესი, მთელ რიგ თაობებში იწვევს სხვა ნიშნების გაუარესებას ან სას.-სამ. ცხოველის კონსტიტუციის საერთო დასუსტებას, სხვადასხვა ფუნქციურ მოშლილობას.

გ-ის ეფექტურობა დამოკიდებულია პოპულაციების რიცხვსა და არეალზე, ცხოველთა ნაყოფიერებასა და ადრეულობაზე (თაობათა ცვლის სისწრაფეზე), ნიშან-თვისებების ურთიერთკორელაციაზე, მემკვიდრეობით ხასიათსა და ცვალებადობაზე, გ-ის ინტენსივობასა და მიმართულებაზე (რაც უფრო მეტია ჯოგში ცხოველთა წუნდების პროცენტი, მით უკეთესია მისი დარჩენილი ნაწილი, ე. ი. უფრო ჩქარდება ჯოგის სრულყოფა). იხ. აგრეთვე *ხელოვნური გადარჩევა*, *შერჩევა* მეცხოველეობაში.

**გადარჩენადობა** (ბიოლ.), ყოველი თაობის ორგანიზმთა შენარჩუნებისა და სახეობის (პოპულაციის) კვლავწარმოქმნაში მათი მონაწილეობის ალბათობა. იზომება გამრავლებაში მონაწილე სრულასაკოვან ინდივიდთა და დაბადებულთა რაოდენობის ურთიერთშეფარდებით. არახელსაყრელ პირობებში გ. ეცემა და პოპულაციის რიცხობრივი შემადგენლობა მცირდება; ხელსაყრელ პირობებში კი გ. მატულობს და პოპულაციის შემადგენლობის ზრდას ან სტაბილიზაციას იწვევს. პროგრ. ევოლ. პროცესში გ. იზრდება (მაგ., ბაქტერიების, ერთუჯრედიანი ცხოველებისა და მცენარეების გ. საშუალოდ $10^{-7}$ — $10^{-6}$% უდრის, უმაღლესი ცხოველებისა — 10—30%). ეს დამოკიდებულია ისეთი სისტემების განვითარებაზე, რ-ებიც ხელს უწყობენ ორგანიზმთა გ-სა და დანაკარგის შემცირებას ონტოგენეზის ყველა სტადიაში. ევოლ. პროცესში გ-ის ზრდის პარალელურად კანონზომიერად ეცემა ნაყოფიერება. ევოლუციისათვის მნიშვნელოვანია ოპტიმალური გ-ის შენარჩუნება, რადგანაც მისი შემდგომი ამაღლებით შეიძლება შემცირდეს ბუნებრივი გადარჩევის ეფექტურობა და სახეობის ევოლ. პლასტიკურობა. ორგანიზმებზე არახელსაყრელი ფაქტორების მოქმედების შესწავლისას ტერმინი „გ." გამოიყენება გადარჩენილ ორგანიზმთა პროცენტის აღსანიშნავად.

**გადასალახავი საშუალებები** (სამხ.), წყლის დაბრკოლებებზე ჯარისა და საბრძოლო ტექნიკის გადასაყვანი მცურავი საშუალებები და ხიდის კონსტრუქციები. გ. ს-მა უნდა უზრუნველყონ გადალახვის დამთავრება უმოკლეს ხანში. ამისათვის ყველაზე უკეთესია წინასწარ დამზადებული და ჯარებზე განაწილებული ტაბელური გ. ს. ესენია: მსუბუქი სადესანტო (რეზინის გასაბერი და ფანერის დასაკეცი ნავები) და თვითმავალი სადესანტო (მცურავი ავტომანქანები და ტრანსპორტიორები) საშუალებები, პონტონის პარკები და დასაშლელი ხიდები; არის აგრეთვე დამხმარე გ. ს., რ-საც მიეკუთვნება გადალახვის მოტორიზებული საშუალებები.

წყლის დაბრკოლებათა გადასალახავად იყენებენ აგრეთვე ადგილ. გ. ს-ს — ნავებს, კარჭაპებს და სხვ., მორების, ფიცრებისა და სხვ. დამხმარე მასალისაგან სახელდახელოდ შეკრულ ტივებს.

**გადასამუშავებელი თუჯი,** ბრძმედში გამოდნობილი თუჯი, რ-საც შემდგომ ფოლადად გადაამუშავებენ. ქიმ. შედგენილობით გ. თ. განსხვავდება ბრძმედში გამოდნობილი სხვა თუჯისაგან, მაგ., სამსხმელო თუჯისაგან (რ-საც უმთავრესად მოყვანილი სხმულებისათვის იყენებენ), სპეც. თუჯისაგან (სარკისებრი თუჯი, ფერომანგანუმი და სხვ.). გ. თ-ს განეკუთვნება ბესემერის, მარტენისა და ტომასის თუჯები. მსოფლიოს მთავარ ქვეყნებში გ. თ-ის წარმოება თუჯის წარმოების 80—90%-ს შეადგენს (იხ. *ბრძმედული წარმოება*.).

**გადასაჭიმი მანქანა** ფეხსაცმლის წარმოებაში, ფეხსაცმლის ნამზადის კალაპოტზე გადასაჭიმი და დასამაგრებელი მანქანა. სსრკ-ში გამოშვებულ მანქანა ზნკ-1-ს (იხ. სურ.) იყენებენ ყველა სახისა და ზომის ნამზადის გადასაჭიმად. იგი შედგება დგარზე დამაგრებული 2 ერთნაირი სექციისაგან. თითოეულ სექციაში წყვილი ფეხსაცმლის თითო ცალს ამუშავებენ. დგარში განლაგებულია ჰიდროძრავა, მანაწილებელი მკვეთარა, ჰიდროაპარატურა და ელექტრომოწყობილობა. მანქანის ძირითადი კვანძებია: ნამზადის ჩასაჭერი და დამკავებელი მარწუხები, დამატებით შემოსაჭიმი მექანიზმი, კალაპოტის ცხვირისა და გვერდების მომჭერი და ნატერფალის საყრდენი მექანიზმები, გადამჭიმი ფირფიტები, კალაპოტის ქუსლის საყრდენი და დამკავებელი მექანიზმები. კალაპოტზე ჩამოცმულ ნამზადს გადაჭიმავენ ჯერ მაგიდის, შემდეგ კი მანქანის მარწუხებით. ნატერფალის საყრდენის საშუალებით ნამზადი კალაპოტს შემოეჭიმება. კალაპოტის ცხვირის და გვერდების მომჭერისა და ქუსლის საყრდენის მოძრაობით ნამზადი კიდევ უფრო შემოეჭიმება კალაპოტს. შემოჭიმვის დამთავრების შემდეგ მარწუხებს ხსნიან და 100—120C°-მდე გახურებული ფირფიტებით ნამზადის ნაწიბურს ლაბაშზე აწებებენ. მანქანის ყველა ნაწილი ჰიდროცილინდრების საშუალებით მუშაობს. *მ. ტაბატაძე.*

**გადასაჭრელი ჩარხი,** ლითონსაჭრელი ჩარხი, რ-ის დანიშნულებაა მასალის დაჭრა ნაჭრებად-ნამზადებად. საჭრელ იარაღად გამოყენებულია საჭრისები (სახარატო გ. ჩ.). ფრეზები (საფრეზი გ. ჩ.), აბრაზიული დისკოები (სახეხი გ. ჩ.) და სხვ.

**გადასახადი,** სავალდებულო გადასახდელი, რ-საც სახელმწიფო იღებს იურიდ. და ფიზ. პირისაგან სახელმწ. ხარჯების დასაფინანსებლად. გაჩნდა საზ-ბის კლასებად დაყოფასა და სახელმწიფოს წარმოშობასთან ერთად. გ-ის სოც.-ეკონ. არსი, მისი სტრუქტურა და როლი საზ-ბის ეკონ. და პოლიტ. წყობით, სახელმწიფოს ბუნებითა და ფუნქციებით განისაზღვრება.

ანტაგონისტურ საზ.-ეკონ. ფორმაციებში გ. ექსპლუატატორული სახელმწიფოს შემოსავლის ერთ-ერთი მთავარი წყაროა. ამასთან, იგი მშრომელთა დამატებით ექსპლუატაციას გამოხატავს.

მონათმფლობელურ და ფეოდ. საზ-

ბაში გ. ძირითადად ნატურალური გ-ის (სურსათი, ფურაჟი, არმიისა და ფლოტის აღჭურვილობა და სხვ.) ფორმით არსებობდა. კაპიტალიზმის დროს გ-ებს უპირატესად ფულადი ფორმით კრეფდნენ. განსაკუთრებით განვითარდა გ-ები იმპერიალიზმის ეპოქაში. გ. განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების ბიუჯეტის შემოსავლის 70-80% აღწევს. ამოღების წესის მიხედვით, გ. შეიძლება იყოს პირდაპირი და არაპირდაპირი.

პ ი რ დ ა პ ი რ ი გ-ით იბეგრება იურიდ. და ფიზ. პირების შემოსავალი ან ქონება. არსებობს რეალური პირდაპირი გ. (მიწის ნაკვეთზე, პირუტყვზე, უძრავ ქონებაზე) და პირადი პირდაპირი გ. (საშემოსავლო, ქონებრივი, გ. ფულად კაპიტალზე, ზემოგებაზე, ანდერძსა და გაჩუქებაზე). ა რ ა პ ი რ დ ა პ ი რ ი გ-ით (აქციზი) იბეგრება ფართო მოხმარების საგნები. ასეთი გ. საქონლის ფასში შედის.

კაპიტალიზმის დროს გ-ები ანტიხალხური ხასიათისაა. XX ს. 70-იანი წლების დასაწყისში მთავარი კაპიტალ. ქვეყნების მშრომელთა საშ. ოჯახის შემოსავლის 25—30% გ-ზე იხარჯებოდა. გ-ის კლასობრივი, ანტიხალხ. ხასიათი თავს იჩენს კაპიტალისტების შემოსავლის დაბეგვრისას შეღავათების მთელ სისტემაში (სპეც. შეღავათები, დასაბეგრი შემოსავლის შემცირება და სხვ.).

რევოლუციამდელ რუსეთში დაბეგვრის სისტემაში მთავარი იყო არაპირდაპირი გ., მ. შ. შემოსავალი ღვინის მონოპოლიიდან (1909—13 მასზე მოდიოდა სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის 30%-მდე), შაქრის აქციზები და სხვ. დაბალი იყო ბიუჯეტში პირდაპირი გ-ის წილი.

ს ო ც ი ა ლ ი ზ მ ი ს დროს გ. არის კომუნისტური მშენებლობის ინტერესებისათვის ეროვნ. შემოსავლის ნაწილის გეგმური განაწილებისა და გადანაწილების ერთ-ერთი საშუალება. წარმოების საშუალებებზე სოციალ. საკუთრება ეროვნ. შემოსავლის პირდაპირი განაწილების შესაძლებლობას ქმნის. ამიტომ სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის უმეტესი ნაწილი (80—90%) სოციალ. მეურნეობიდან მიღებულ შემოსავალზე მოდის. შედარებით უმნიშვნელოა მოსახლ. გ-ის წილი (8—10%). კომუნიზმის მშენებლობის სხვადასხვა ეტაპზე იცვლებოდა სოციალ. სახელმწიფოს საგადასახადო პოლიტიკა. მაგ., პროლეტ. დიქტატურის დამყარების შემდეგ სახელმწიფო გ-ებს იყენებდა ბურჟ. ეკონ. ძლიერების შესარყევად (საგანგებო საკონტრიბუციო გადასახადი და სხვ.); გარდამავალ პერიოდში გ. კაპიტალ. ელემენტების შეზღუდვასა და გამოდევნას, მუშათა კლასსა და მშრომელ გლეხობას შორის კავშირის განმტკიცებას ემსახურებოდა. პირდაპირ გ-ებთან ერთად მოქმედებდა არაპირდაპირი გ-ებიც, თუმცა აქციზისაგან განსხვავებით ფუფუნების საგნები უფრო მეტად იბეგრებოდა. 1930 სსრკ-ში საგადასახადო რეფორმით დაწესდა სოციალ. მეურნეობიდან საბიუჯეტო შემოსავლის ორი ძირითადი არხი — ბრუნვის გ. და მოგების ანარიცხები. შეიცვალა მოსახლ. გ-ის სისტემაც.

დიდი სამამულო ომის პერიოდში (1941—45) მოსახლ. გ-ის წილი სახელმწ. ბიუჯეტში გაიზარდა. შემოიღეს სამხ. გ., გ. უცოლშვილოებზე, მარტოხელებზე და მცირერიცხოვან ოჯახებზე, რამაც დამატებითი სახსრების მობილიზაციის შესაძლებლობა შექმნა. 1946 გაუქმდა სამხ. გ. და მნიშვნელოვნად შემცირდა უცოლშვილოების. სას.-სამ. გ.; სკკპ პროგრამა ითვალისწინებს მოსახლ. გ-ების თანდათანობით გაუქმებას.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ფეოდალიზმის ხანაში სახელმწ. შემოსავლის ძირითადი წყარო იყო: დ ო მ ე ნ ე ბ ი, რ-საც, ევრ. სახელმწიფოებისაგან განსხვავებით, მხოლოდ ადგილმამულიდან იღებდნენ (ტყით სარგებლობა უსაფასურო იყო) და სამეფო სახნავი მიწების ღალას წარმოადგენდა; რ ე გ ა ლ ი ე ბ ი — სახელმწ. სარეწავები, სამთამადნო წარმოება და ზარაფხანა; ფ ი ს კ ა ლ უ რ ი მ ო ნ ო პ ო ლ ი ე ბ ი — მარილის, თამბაქოსა და სხვ.; მ ი ს ა გ ე ბ ლ ე ბ ი — სასამართლო (სამდივანბეგო, გასამყრელო, საბეჭდავი და სხვ.); ჯარიმა, კონფისკაცია. დიდი ადგილი ეჭირა საბაჟო გ-ებსაც.

XVIII ს. საქართველოში სახელმწიფოს სასარგებლოდ იხდიდნენ სხვადასხვა ნატურალურ და ფულად გამოსაღებს, მაგ., პურის გამოსაღები (სურსათი, კოდის პური და მახტა). სახელმწ. შემოსავალში შედიოდა აგრეთვე ნარბევი და ნადავლი. ნარბევი იყო საჯარიმო გ. დეზერტირობისათვის.

XIX ს. საქართველოში პირდაპირი და არაპირდაპირი გ. მოქმედებდა. პირდაპირი ნატურალური გ. იყო სურსათი, კოდის პური, მახტა და ყალანი; პირდაპირი ფულადი კი — სურსათი; მახტა, მალი, კულუხი, საბალახო, მთიულეთის გამოსაღებები (სააღდგომო, საშობაო, საკომლო, ყალანი, სამასპინძლო, შავარდენი და ნაბადა). ზოგიერთი გ. ერთსა და იმავე დროს ნატურალურიც იყო და ფულადიც, მაგ., სურსათი, მახტა და ყალანი. ს უ რ ს ა თ ი ს გ-ით იბეგრებოდა სახაზინო, საეკლესიო და საბატონო გლეხები, აგრეთვე ხელოსნები, ვაჭრები და მრეწველები. კ ო დ ი ს პ უ რ ი თ იბეგრებოდა მიწა. მას გლეხის ყოველი ოჯახი იხდიდა 4 კოდის ოდენობით. კ უ ლ უ ხ ი ღვინის გამოსაღები იყო, რ-საც უხდიდნენ მეფეს, აგრეთვე მიწის მფლობელებსაც, მ. შ. ეკლესიასაც. მ ა ხ ტ ა თ ი გლეხები, ხელოსნები და ვაჭრები იბეგრებოდნენ. მახტა ნატურალურიც იყო და ფულადიც. ის უნდა გადაეხადა სახაზინო გლეხის, ხელოსნისა და ვაჭრის ყოველ ოჯახს 3 კოდი პურეულის რაოდენობით (2 კოდი ხორბალი, ერთი კოდი ქერი). ფულად მახტას, როგორც სახელმწ. გამოსაღებს, ახდევინებდნენ ვაჭრებსა და ხელოსნებს ქალაქად და სახელმწ. გლეხებს ქალაქად და სოფლად. საბატონო გლეხობა მახტას არ იხდიდა. მ ა ლ ი საქართველოში, ი. ჯავახიშვილის აზრით, მონღოლთა დროიდანაა ცნობილი როგორც სახელმწ. ფულადი გამოსაღები. იგი საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგაც მოქმედებდა. მალით იბეგრებოდა თბილისისა და გორის მაზრების მამრობითი სქესის მოსახლ. 15 წლის ასაკს ზევით. ს ა ბ ა ლ ა ხ ო თ ი პირუტყვი იბეგრებოდა და მას საქონლის პატრონი იხდიდა. ყ ა ლ ა ნ ი თ გლეხთა მიწის ნაკვეთები იბეგრებოდა. ს ა კ ო მ ლ ო სხვადასხვა გამოსაღებიდან შედგებოდა. ესენი იყო: სააღდგომო და საშობაო, სამასპინძლო, შავარდენი და ნაბადა.

XIX ს. 40-იან წლებში თბილ. გუბ. სოფლის მცხოვრებთათვის დაწესდა კომლობრივი სახაზინო გამოსაღები, რ-ითაც სახაზინო, საეკლესიო და საბატონო გლეხობა იბეგრებოდა.

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 1—6, თბ., 1949—65.

*ვ. ჩანტლაძე.*

**გადასახლება,** საბჭ. კანონმდებლობით სისხლის სამართ. სასჯელის სახე, რ-იც გულისხმობს მსჯავრდებულის იძულებითს გაძევებას თავისი საცხოვრ. ადგილიდან და სხვა განსაზღვრულ ადგილზე მის სავალდებულო დასახლებას. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსით შეიძლება დაინიშნოს როგორც ძირითად, ისე დამატებით სასჯელად 2-5 წლამდე ვადით. გ. მიზნად ისახავს მსჯავრდებულის გამოსწორებას არა საზ-ბისაგან იზოლაციის გზით, არამედ იმ გარემოდან გაძევებით, სადაც მან დანაშაული ჩაიდინა. როგორც დამატებითი სასჯელი, გ. შეიძლება დაინიშნოს მხოლოდ კანონით სპეციალურად გათვალისწინებულ შემთხვევებში. ამ სასჯელის გამოყენება არ შეიძლება იმის მიმართ, ვისაც დანაშაულის ჩადენამდე არ შესრულებია 18 წელი, აგრეთვე ორსული ქალებისა და იმ ქალების მიმართ, რ-ებსაც კმაყოფაზე ჰყავთ 8 წლის ასაკამდე შვილები (მ. 26). გადასახლებულთა აღზრდა-გამოსწორების ღონისძიებაა სავალდებულო საზ. შრომა და პოლიტ.-აღმზრდელობითი მუშაობა; მათი შრომითი მოწყობა ევალება მშრომელთა დეპუტატების ადგილ. საბჭოებს გ-ის ადგილის მიხედვით. გადასახლებულის გაქცევა გზიდან ან სავალდებულო დასახლების ადგილიდან დანაშაულად ითვლება (მ. 204).

მეფის რუსეთში ფართოდ იყენებდნენ ამ სასჯელს, განსაკუთრებით პოლიტ. დამნაშავეთა მიმართ. გ-ს უსჯიდნენ როგორც სასამართლო, ისე ადმ. ორგანოები. ჩვეულებრივ მას მოსდევდა უფლებათა აყრა და ქონების ჩამორთმევა, რაც გადასახლებულს უკიდურესად მძიმე მდგომარეობაში აყენებდა. *ო. გამყრელიძე.*

**გადასახსნელი სამუშაოები,** სასარგებლო წიაღისეულის გადამხურავი ქანის მოცილება საბადოსაგან მისი ღია წესით დამუშავებისას (იხ. *გახსნა* სასარგებლო წიაღისეულის საბადოსი). გადამხურავ ქანს, რ-იც სასარგებლო კომპონენტებს არ შეიცავს, ფუჭ ქანს უწოდებენ. გადახსნის შემდეგ მას ყრიან გარე ან შიგა ნაყარში (იხ. *სანაყარო სამუშაოები*). თუ გადამხურავი ქანი (თიხა, ქვიშა, კირქვა, ცარცი და სხვ.) სამშენებლო მასალად გამოდგება, გადაამუშავებენ (მსხვრევა, დახარისხება და ა. შ.) და მომხმარებელს გაუგზავნიან. გ. ს. მიმდინარეობს კარიერის მშენებლობისა და მისი ექსპლუატაციის დროს. სამუშაოს ჩასატარებლად იყენებენ სხვადასხვა სამთო სატრანსპ. დანადგარებსა და სპეც. კომპლექსებს.

**გადატანა** (ფრანგ. enjambement), პოეტური მეტყველების ერთ-ერთი გამომსახველობითი ხერხი — წინა ტაეპში ან სტროფში დაწყებული ფრაზის გადატანა მომდევნო ტაეპში ან სტროფში. ხდება მაშინ, როცა ლექსის ინტონაციურ-ფრაზული დანაწევრება მეტრულ დაყოფას არ შეესაბამება. გ-ის შემთხვევაში ტაეპის ან სტროფის ბოლო მეტრული პაუზა (ცეზურა) არ თანხვდება აზრობრივ (სინტაქსურ) პაუზას. არსებობს გ-ის სამი ძირითადი ტიპი: გ. სტროფიდან სტროფში; გ. ტაეპიდან ტაეპში; სიტყვის ნაწილის გ. ტაეპიდან ტაეპში. მაგ.:

ქარი და წვიმის წვეთები ხშირი
წყდებოდნენ, როგორც მწყდებოდა გული...
(გ. ტაბიძე).

იყო ცხრაას ორმოცდა-
ცხრამეტი წლის ტალახი,
იყო ფრთხილად გაჭრილი
წმიდა ძვალთშესალაგი...
(მ. ლებანიძე).

**გადატანითი მოძრაობა,** მოძრავი (ფარდობითი) სისტემის იმ წერტილის ა ბ ს ო ლ უ ტ უ რ ი მ ო ძ რ ა ო ბ ა (წერტილის მოძრაობა პირობით უძრავად მიჩნეული და ათვლის აბსოლუტურ სისტემად წოდებული რომელიმე ათვლის ინერციული სისტემის მიმართ), რ-შიც გაივლის მოძრავი წერტილი დროის მოცემულ მომენტში.

**გადატანის მოვლენა,** მასის, ენერგიის, იმპულსის, მუხტის გადატანის *შეუქცევი პროცესი*, რ-იც მიმდინარეობს აირებში, სითხეებსა და მყარ სხეულებში. გ. მ-ს განეკუთვნება: *დიფუზია*, თერმოდიფუზია, *თბოგამტარობა*, *ელექტროგამტარობა*, *სიბლანტე*, *თერმოელექტრული მოვლენები* და სხვ.

გ. მ-ის ზოგად ფენომენოლოგიურ თეორიას ნებისმიერი სისტემისათვის (აირადი, თხევადი, მყარი) იძლევა შეუქცე-

ა

ბ

$Z_1=16$ $Z_2=17$ $Z_3=18$

$Z_4=48$

გ

გადაცემათა კოლოფი. ნახ. 1. მოსრიალე კბილანაბლოკებიანი გადაცემათა კოლოფები: ა — ორგვირგვინიანი; ბ — სამგვირგვინიანი; გ — ერთგვირგვინიანი, რომელიც რიგრიგობით ედება სამ სხვადასხვა კბილანას.

ვი პროცესების თერმოდინამიკა. შეუქცევი პროცესების სრული სტატისტ. თეორია, რ-იც მოგვცემდა ყველა გ. მ-ის ზოგად თეორიას, ჯერ კიდევ არაა შექმნილი.

**გადალმა წყალწითელა,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ხრესილის სოფსაბჭო), ბორცვიან-დაბალმთიან შიდა ოკრიბაში, მდ. წყალწითელის (ყვირილის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 440 *მ*, ტყიბულიდან 18 *კმ*, ხრესილიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. ხრესილის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ხრესილში

**გადაღუნვის წერტილი,** ბრტყელი წირის $M$ წერტილი, რ-ის დამახასიათებელი თვისება ის არის, რომ ამ წერტილში წირს ერთადერთი მხები აქვს; $M$ წერტილის საკმაოდ მცირე მიდამოში წირი განლაგებულია *მხებისა* და *ნორმალით* შექმნილი ერთ-ერთი წყვილი ვერტიკალური კუთხეების შიგნით (იხ. ნახ.). გ. წ-ის მაგალითია $y=x^3$ წირის წერტილი კოორდინატებით (0,0).

ვთქვათ, წირი მოცემულია $y=f(x)$ განტოლებით, სადაც $f(x)$ ფუნქციას აქვს მეორე რიგის უწყვეტი $f''(x)$ წარმოებული. თუ $[x_0, f(x_0)]$ გ. წ-ია, მაშინ $f''(x_0)=0$. შებრუნებული დებულება სამართლიანი არ არის.

**გადაცდომა,** სამართლებრივი ნორმის დარღვევა მოქმედებით თუ უმოქმედობით. *დანაშაულისაგან* განსხვავდება საზ. საშიშროების ნაკლები ხარისხით. სამართალდამრღვევის მიმართ გამოიყენება საზ. ზემოქმედების ღონისძიება, *ადმინისტრაციული სახდელი* ან *დისციპლინური სახდელი*.

**გადაცემათა კოლოფი,** მექანიზმი, რ-იც აწესრიგებს *გადაცემის რიცხვს*, ე. ი. ბრუნვის სიჩქარეს ან მიწოდების სიდიდეს. გ. კ. შედგება გადასართველი კბილა გადამცემი მექანიზმებისაგან, რ-ებიც მოთავსებულია ცალკე კორპუსში (კოლოფში) ან საერთო კორპუსში სხვა მექანიზმებთან ერთად. ლითონსაჭრელ ჩარხებში ჭრის მთავარი მოძრაობის სარეგულირებელ გ. კ-ს უწოდებენ აგრეთვე სიჩქარეთა კოლოფს, ხოლო მიწოდების სარეგულირებელს — მიწოდებათა კოლოფს. გ. კ-ს ფართოდ იყენებენ ავტომობილებისა და სხვა სატრანსპ. საშუალებების წამყვანი თვლების ამძრავებში. გ. კ-ით შეიძლება ვარეგულიროთ მომენტი თვლებზე და სიჩქარე, განვახორციელოთ ძრავას მუშაობის რაციონალური რეჟიმი, უკუსვლა და ა. შ.; კონსტრუქციისა და გადართვის მიხედვით გ. კ. რამდენიმე სახეობისაა: 1. მოსრიალე კბილანაბლოკებიანი (ნახ. 1), აქვს მუშტა, კბილა ან ფრიქციული ქუროები, გადართვა შეიძლება გაჩერებულ მდგომარეობაში ან უქმი სვლის დროს, როცა სიჩქარე მცირეა, ფართოდ იყენებენ ლითონსაჭრელ ჩარხებში; 2. სინქრონიზატორებიანი კბილა ქუროებისაგან შემდგარი (ნახ. 2) — ლილვისა და ჩასართავის კბილა თვლის სიჩქარეთა გათანაბრების შემდეგ ჩაირთვება კბილა ქურო, გადაირთვება დარტყმების გარეშე უქმი სვლის დროს, იყენებენ უმეტესად ავტომობილებში; 3. ფრიქციული ქუროებისა და მუხრუჭებისაგან შემდგარი — გადართვა შეიძლება სვლის დროს დატვირთვის ქვეშ. კონსტრუქციის სირთულის გამო იყენებენ ისეთ შემთხვევაში, როცა სიჩქარეთა საფეხურები მცირე რაოდენობისაა, პლანეტარულ გადაცემებში და სხვ.; 4. თავისუფალი სვლის ქუროებიანი გ. კ. (ნახ. 4) — გადაირთვება წამყვანი ლილვის ბრუნვის მიმართულების შეცვლისას, იშვიათად იყენებენ.




გადაცემათა კოლოფი. ნახ. 3. სამსიჩქარიანი პლანეტარული გადაცემათა კოლოფის სქემა.




გადაცემათა კოლოფი. ნახ. 4. თავისუფალი სვლის ქუროებიანი ორსიჩქარიანი გადაცემათა კოლოფის სქემა.




გადაცემათა კოლოფი. ნახ. 2. ავტომობილის ოთხსაფეხურიანი (I—IV) გადაცემათა კოლოფის სქემა: 1 — პირველადი ლილვი; 2, 3 — სინქრონიზატორებიანი ქუროები; 4 — გამოსავალი ლილვი; 5 — კბილანები, რომლებიც ედებიან კბილათვლებს; 6 — მეორეული ლილვი.

გ. კ. ხანგამძლე, საიმედო, კომპაქტური და მარტივი კონსტრუქციისაა, ახასიათებს ზუსტი კინემატიკური კავშირი; აქვს ნაკლიც: რთული სამართავია, მისი გადაცემის რიცხვის რეგულირება საფეხურიანია.

**გადაცემის რიცხვი,** გ ა დ ა ც ე მ ი ს ფ ა რ დ ო ბ ა, წამყვანი რგოლის სიჩქარის ფარდობა ამყოლი რგოლის სიჩქარესთან. ბრუნვითი მოძრაობისას $i=\frac{\omega_1}{\omega_2}=\frac{n_1}{n_2}$, სადაც $i$ არის გ. რ., $\omega_1$ და $n_1$ — წამყვანი რგოლის კუთხური სიჩქარე და ბრუნთა რიცხვი, ხოლო $\omega_2$ და $n_2$ — ამყოლი ლილვის სათანადო მნიშვნელობები. გ. რ. შეიძლება გამოვსახოთ გეომეტრიულად, მაგ., ცილინდრულ-ფრიქციული ან ღვედური გადაცემებისათვის $i=\frac{D_2}{D_1}$; $D_2$ ამყოლი შკივის, ხოლო $D_1$ წამყვანი შკივის დიამეტრია, კბილანური გადაცემებისათვის $i=\frac{Z_2}{Z_1}$; $Z_2$ ამყოლი კბილა თვლის კბილთა რიცხვია, $Z_1$ კი — წამყვანი კბილა თვლისა.

მანქანებსა და მექანიზმებში ხშირად გ ა დ ა ც ე მ ი ს ფ ა რ დ ო ბ ა ს უწოდებენ გ. რ-ის შებრუნებულ სიდიდეს, მაგ.; $i=\frac{D_1}{D_2}$; $i=\frac{Z_1}{Z_2}$. ჭიახრახნული გადაცემებისათვის $i=\frac{K}{Z_{კბ}}$, სადაც $K$ წამყვანი ჭიახრახნის შესავლების რაოდენობაა, ხოლო $Z_{კბ}$ — ამყოლი ჭიათვლის კბილთა რიცხვი.

**გადაცემის წარწერა,** იხ. *ინდოსამენტი*.

**გადაწყვეტილება** (სამართ.), 1. მშრომელთა დეპუტატების ადგილ. საბჭოსა და მისი აღმასრულებელი კომიტეტის აქტი, რ-ის მიღების უფლება გათვალისწინებულია საქ. სსრ კონსტიტუციით (მ. 90). გ-ს კოლეგიური წესით იღებენ. იგი შეიძლება იყოს ნორმატიული და ინდივიდუალური. 2. პირველი ინსტანციის სასამართლოს აქტი სამოქალაქო საქმეზე (იხ. *სასამართლო გადაწყვეტილება*). 3. არბიტრაჟში დავის გადაწყვეტის შედეგად არბიტრის მიერ მიღებული აქტი (იხ. *არბიტრაჟი სსრ კავშირში*).

**გადაწყვეტილების მიღება,** ნებისმიერი პროცესის პერიოდი, რ-ის დროსაც რამდენიმე შესაძლებლობიდან ადამიანი ირჩევს რომელიმეს და ამის საფუძველზე წარმართავს თავის ქცევას. მართვად სისტემებში პრაქტიკის მოთხოვნილებებმა წარმოშვა გადაწყვეტილების მიღების საკითხის ღრმად შესწავლის აუცილებლობა, რამაც განაპირობა კიბერნეტიკის ერთ-ერთი დარგის — გადაწყვეტილების მიღების თეორიის—ჩამოყალიბება.

**გადახდის დავალება,** ბანკის მეანაბრის ან სხვა საკრედიტო დაწესებულების განკარგულება გარკვეული თანხის გადარიცხვის შესახებ თავისი ანგარიშიდან ამ თანხის მიმღების ანგარიშზე. გ. დ-ს იყენებენ საქალაქთაშორისო და შიგასაქალაქო უნაღდო ანგარიშსწორების დროს (საქონლის მიწოდება, გაწეული მომსახურება და სხვ. ოპერაციები).

**გადახდის მოთხოვნა,** დადგენილი ფორმის ტიპობრივი დოკუმენტი, რ-საც იყენებენ *ანგარიშსწორების აქცეპტური ფორმის* დროს. გ. მ-ში აღნიშნულია თანდართულ ანგარიშ-ფაქტურათა (ერთ ეგზემპლარში) ნომრები და ჯამები.

**გადახდისუნარიანი მოთხოვნა** მ ო ს ა ხ ლ ე ო ბ ი ს ა, საქონელზე ან მომსახურებაზე ადამიანთა პირადი მოთხოვნილების ფორმა, რ-იც უზრუნველყოფილია ფულადი სახსრებით. გ. მ. წარმოიშვა მარტივი საქონელწარმოებისა და სასაქონლო-ფულადი ურთიერთობის გაჩენასთან ერთად. გ. მ-ის საპირისპირო მოვლენაა მიწოდება, ე. ი. პროდუქტი, რ-იც გამოტანილია გასაყიდად ბაზარზე. მოთხოვნა და მიწოდება „აგრეგატული ძალებია“ (კ. მარქსი), რ-ებიც ურთიერთ ზემოქმედებენ. მათ წინააღმდეგობაში გამოხატულია წინააღმდეგობა საქონლის *ღირებულებასა* და *სახმარ ღირებულებას* შორის, აგრეთვე წინააღმდეგობა *გაცვლის* პროცესის ორ სტადიას — ყიდვასა (ე. ი. გ. მ-ის რეალიზაციასა) და გაყიდვას (ე. ი. სახმარ ღირებულებათა მიწოდებას) შორის.

კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ი ს დროს გ. მ-სა და საქონელთა მიწოდებას შორის პროპორცია სტიქიურად მყარდება და გავლენას ახდენს საბაზრო ფასების დონეზე. მაღალი მოგებისათვის ბრძოლაში კაპიტალისტები აძლიერებენ ექსპლუატაციას, რაც ამცირებს მშრომელთა ხელფასის წილს ეროვნ. შემოსავალში და შესაბამისად ზღუდავს მათ გ. მ-ს. ამ უკანასკნელს ამცირებს აგრეთვე მშრომელთა გადასახადების ზრდა, ინფლაცია, ფასებისა და უმუშევრობის ზრდა, რეალური ხელფასის შემცირება და ა. შ.

ს ო ც ი ა ლ ი ზ მ ი ს დროს გ. მ-ს საზ. მოთხოვნილების ფორმა აქვს, სოციალ. წარმოების ძირითადი მიზანია ამ მოთხოვნილების სრული დაკმაყოფილება. განვითარებულ სოციალ. საზ-ბაში შექმნილია ყველა აუცილებელი პირობა ამ მიზნის მისაღწევად. მშრომელთა რეალური შემოსავალი და მატერ. კეთილდღეობა მნიშვნელოვან წილად განისაზღვრება გ. მ-ის დაკმაყოფილების ზომით. გ. მ-ის მოცულობა და სტრუქტურა განისაზღვრება მოსახლ. ფულადი შემოსავლით (შრომის საზღაური, ფულადი განაცემი მოხმარების საზ. ფონდებიდან), წარმოებული საქონლისა და მომსახურების მოცულობითა და მათზე ფასების დონით. სოციალ. წარმოების ზრდისა და საზ. შრომის მწარმოებლურობის განუხრელი ამაღლების საფუძველზე იზრდება მოსახლ. რეალური შემოსავალი, სისტემატურად მაღლდება გ. მ; მოსახლეობის ფულადი შემოსავლის ოდენობა, ფასების დონე და მათი ურთიერთშეფარდება და მოხმარების საგნების წარმოება სახ. მეურნ. განვითარების გეგმით განისაზღვრება.

**გადახვნა,** ხნულის მეორედ მოხვნა. თუ მოხვნიდან კულტურის დათესვამდე შუალედი ხანგრძლივია (საშემოდგომო ანეული, ადრეული მზრალი) ან ნიადაგი მძიმეა და უსტრუქტურო, ზამთარი და ზაფხული ჭარბტენიანი, მაშინ ხნული მკვრივდება, იკეთებს ქერქს და საჭიროებს გ-ს. გ. და ხნულის შემდგომი ზედაპირული დამუშავება (ფარცხვა, კულტივაცია, აოშვა და სხვ.) სპობს სარეველებს, აუმჯობესებს ნიადაგის სტრუქტურას, ფიზ.-ქიმ. და მიკრობიოლ. თვისებებს, ზრდის მოსავლიანობას. გ. ხდება უწინმხვნელო გუთნით მოხნულის სიღრმეზე ან უფრო ნაკლები სიღრმით. გ-ს მიმართავენ მხოლოდ ტენით უზრუნველყოფილ რ-ნებში, ვინაიდან მშრალ პირობებში გ. ნიადაგური ტენის მნიშვნელოვან დანაკარგს იწვევს.

*შ. ჭანიშვილი.*

**გადახურვა,** შენობის ან ნაგებობის კონსტრუქციული ნაწილი, რ-იც ერთ სართულს მეორისაგან გამოყოფს (სართულშუა გ.) ან ზღუდავს სათავსს ზემოდან (სხვენის გ.) ან ქვემოდან (ცოკოლის გ.); გ. ტიხრების, ავეჯის, ადამიანების, აგრეთვე თოვლის, ქარის და სხვ. დატვირთვის მზიდი კონსტრუქციაა. ამასთან, იგი გარე და შიგა ხმაურისაგან დამცავი და თბოსაიზოლაციო შემომზღუდი კონსტრუქციაა. გ. შეიძლება იყოს ბრტყელი ან სივრცული (მაგ., ქართული „დარბაზის“ ტიპისა); მასალის მიხედვით — რკინაბეტონის,

არმოკერამიკული, არმოსილიკატური, ფოლადის (კოჭები), ხის, აგრეთვე შერეული. თანამედროვე ასაწყობ მშენებლობაში გ-თვის იყენებენ რკინაბეტონის ფილებსა და პანელებს.

**გადე** (Gade) ნილს ვილჰელმ (22. II. 1817, კოპენჰაგენი, — 21. XII. 1890, იქვე), დანიელი კომპოზიტორი, მევიოლინე, ორგანისტი, დირიჟორი და მუსიკის მოღვაწე. 1834-იდან კოპენჰაგენის სამეფო კარის კაპელის მევიოლინე. 1850-იდან მუსიკო საზ-ბის მთავარი დირიჟორი, 1862-იდან კოპენჰაგენის სამეფო თეატრის დირიჟორი; კოპენჰაგენის კონსერვატორიის ერთ-ერთი დამაარსებელი (1866) და დირექტორი.

გ. დან. საკომპოზიციო სკოლის მეთაურია. მან პირველმა შეიტანა XIX ს. ევრ. მუსიკაში სკანდ. მოტივები. დაწერილი აქვს 3 ბალეტი, 8 სიმფონია, 7 პროგრამული უვერტიურა და სხვ.

**გადიათი** (გ ა დ ი ე ვ ი) სეკა ქუციას ძე [1855 ან 1857, სოფ. განისი, ახლანდ. ყაზბეგის რ-ნი, — 21. VII (3. VIII). 1915, ვლადიკავკაზი, ახლანდ. ქ. ორჯონიკიძე], ოსი მწერალი. ოსური პროზის ფუძემდებელი. 1905 გამოაქვეყნა ლექსებისა და იგავების პირველი წიგნი „ოსი მწყემსი". გ-ის მიერ სხვადასხვა დროს გამოსაცემად მომზადებული კრებულები „განისი" (1906), „ცრემლი" (1910), „ბრმა მეფანდურე" (1912), „სიზმრები" (1914) ავტორის სიცოცხლეში არ გამოსულა. პუბლიც. წერილებს, ცალკეულ მოთხრობებსა და ლექსებს პერიოდულ პრესაში აქვეყნებდა. მოთხრობებში ასახავდა გლეხთა დუხჭირ ყოფას („აისა", 1907, „დედა და შვილი", „ნუგზარ არაგვის ერისთავი"), ჩაგრული მთიელი ქალის ბედს („აზაუ", „ზალდა", 1907 და სხვ.). გ-ის შემოქმედებაზე დიდი გავლენა მოახდინა ქართ. ლიტ-რამ. ქართულად დაუწერია ლექსი „ბულბული".

*თხზ.*: Равзаргæуацмыстæ, Сталинир, 1959; [წიგნებში] ოსური პროზის ანთოლოგია, თბ., 1957; ოსური პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1957.

*ლიტ.*: Джусойты Н., Сека Гадиев. Очерк творчества, Сталинир, 1958. *გ. ბესთაუთი.*

**გადიათი** (გ ა დ ი ე ვ ი) ცომაყ სეკას ძე (მიხეილ იურის ძე) [2 (14). I. 1882, სოფ. განისი, ახლანდ. ყაზბეგის რ-ნი, — 24. X. 1931, ვლადიკავკაზი, ახლანდ. ქ. ორჯონიკიძე], ოსი საბჭ. მწერალი და კრიტიკოსი. ს. *გადიათის* შვილი. კომპარტიის წევრი 1919-იდან. მონაწილეობდა რევ. გამოსვლებში. 1908—17 ციმბირში იყო გადასახლებული. იბრძოდა ოსეთში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის. ეწეოდა მეცნ., პედ. და საზ. მოღვაწეობას ჩრდ. ოსეთსა და თბილისში. გ-ის პირველი ლექსები („ბრძოლის ხმა", „განგაში", „ხალხი") 1907 დაიბეჭდა თბილისში, ოსურ გაზ. „ნოგ ცარდში" („ახალი ცხოვრება"). მისი მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია ლექსების ციკლი „პატიმრის ჩანაწერები" (1908—09, გამოქვეყნდა 1925), დრამები „ოსბაღათარი" (1925—28), „ბედნიერებისაკენ" (1928) და მოთხრ. „წინაპართა სინდისი" (1931).

*თხზ.*: Уацмыстæ, Орджоникидзе, 1959; [წიგნებში] ოსური პროზის ანთოლოგია, თბ., 1957; ოსური პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1957.

*ლიტ.*: Джусойты Н., Цомак Гадиев. Очерк жизни и творчества, Орджоникидзе, 1965. *გ. ბესთაუთი.*

**გადიგინა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (თერეგვანის სოფსაბჭო), მდ. ფრონის ხეობაში. ზ. დ. 1000 *მ,* ზნაურიდან 22 *კმ,* ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 25 *კმ.* ბეყმარის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. თერეგვანში (6 *კმ*).

**გადიდი,** სოფელი ვანის რ-ნში, სამხრ. იმერეთის მთისწინეთში, მდ. ღელესყურის (სულორის შენაკადი) შუა დინებაში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., ონჯოხეთი). ზ. დ. 360 *მ,* ვანიდან 9 *კმ,* სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 34 *კმ.* სულორის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულატორია. გ. წერილობით წყაროებში პირველად XVIII ს. II ნახევარში გვხვდება. შემორჩენილია ფეოდ. ხანის ეკლესიის საძირკველი და წარწერიანი ქვა (XI ს.), რ-იც ვანის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში ინახება.

**გადილი,** მწვერვალი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე. სიმაღლე 4162 *მ,* აგებულია პალეოზოური გრანიტოიდებით. კალთაზე არის თანამედროვე გამყინვარება. *გ. მარგველანი.*

**გადმოღმა წყალწითელა,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ხრესილის სოფსაბჭო), ბორცვიან-დაბალმთიან შიდა ოკრიბაში, მდ. წყალწითელის (ყვირილის შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 400 *მ,* ტყიბულიდან 16 *კმ,* ხრესილიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ.* ხრესილის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ხრესილში.

**გადმოცემა,** ქართ. ფოლკლორის პროზაული ჟანრი, რ-იც სინამდვილეს ემყარება და რაიმე საგულისხმო ამბავს ან ფაქტს შეულამაზებლად, მარტივი კომპოზ.-სტილისტური საშუალებით აღწერს. მასში არ გვხვდება რელიგ. წარმოდგენებისა და მითოლ. დანაშრევების კვალი. გ. შეიძლება იყოს ისტ., საყოფაცხოვრებო, ეტიოლოგიური და ტოპონიმიკური ხასიათისა. გ-ის ნიმუშები იხ. წიგნში „ხალხური სიბრძნე" (ტ. 3, 1964). *ნ. შამანაძე.*

**გადოლინი** აქსელ ვილჰელმის ძე [12 (24). VI. 1828, ფინეთი, — 15. (27). XII. 1892, პეტერბურგი], რუსი მეცნიერი საარტ. შეიარაღების, ლითონების მექან. დამუშავების, მინერალოგიისა და კრისტალოგრაფიის დარგში. პეტერბ. მეცნ. აკად. ნ. წ. (1875), არტილ. გენერალი (1890). 1867-იდან მიხეილის საარტ. აკად. პროფესორი. საარტ. ტექნიკაში შეიტანა გაუმჯობესებანი, რის შედეგადაც მნიშვნელოვნად იმატა ქვემეხთა სიმძლავრემ და შორსმსროლელობამ. გ. ავტორია თეორ. კურსებისა ლითონების ტექნოლოგიაში. ნაშრომისათვის „ყველა კრისტალური სისტემის და მისი ქვეგანაყოფების გამოყვანა ერთი პრინციპიდან" 1868 მიიღო ლომონოსოვის პრემია.

**გადოლინიუმი** (ლათ. Gadolinium), Gd, ქიმიური ელემენტი. ატ. ნომერი 64, იშვიათმიწა ლითონი, განეკუთვნება *ლანთანოიდებს.*

**გადრეკილი,** ლ ე ჩ ქ ი ს ს ე რ ი, მესხეთის ქედის ჩრდ. განშტოება, მდ-ების კვირისწყლისა და საშუალის (მდ. გუბაზოულის მარცხ. შენაკადები) წყალგამყოფი. აგებულია შუაეოცენური ასაკის სქელშრეებრივი ტუფ-ბრექჩიებით. ქედის უმაღლესი წერტილია მწვ. ლეჩქისსერი (2505 *მ*). კალთები შემოსილია წიფლნარმუქწიწვიანი ტყეებით, თხემი და მწვერვალები — სუბალპ. მდელოებით. *ქ. ჯაყელი.*

**გადრი,** იხ. სტ. *ცხენბურთი.*

**გაელები** (Gaëls), კელტურ ტომთა ჯგუფი; იხ. აგრეთვე სტ. *გელები.*

**გაერთიანება** ს ი მ რ ა ვ ლ ე ე ბ ი ს ა, სიმრავლე ყველა ისეთი ელემენტისა, რ-იც მოცემულ სიმრავლეთაგან ერთ-ერთს მაინც ეკუთვნის. თუ $\{A_i\}_{i\in I}$ შესაკრები — სიმრავლეებია, მაშინ მათი $A$ გაერთიანება აღინიშნება $A=\bigcup_{i\in I} A_i$ სიმბოლოთი.

**გაერთიანებული ერების ორგანიზაცია** (გ ა ე რ ო), საყოველთაო მშვიდობის უზრუნველყოფისა და სახელმწიფოთა თანამშრომლობის საერთაშ. ორგანიზაცია. შეიქმნა 1945 წ. 26 ივნ., როცა სან-ფრანცისკოს კონფერენციაზე 50 სახელმწიფომ ხელი მოაწერა მის წესდებას. წესდება ძალაში შევიდა 1945 წ. 24 ოქტომბერს. ეს დღე ყოველწლიურად აღინიშნება მსოფლიოში როგორც გაერთიანებული ერების დღე.

პირველად სსრკ-მა წამოაყენა იდეა, რომ II მსოფლიო ომის შემდეგ აუცილებელი იქნებოდა მშვიდობისმოყვარე სახელმწიფოთა შეკავშირება და კოლექტ. უშიშროების ახ. ორგანიზაციის შექმნა ნაცვლად *ერთა ლიგისა,* რ-იც პოლიტ. და ორგანიზაციული მანკიერების გამო უმწეო აღმოჩნდა თავიდან აეცილებინა კაცობრიობისათვის II მსოფლიო ომი. გაეროს შექმნის საფუძველი გახდა ჰიტლერული გერმანიისა და მისი ბლოკის წინააღმდეგ მებრძოლ სახელმწიფოთა გაერთიანება მძლავრ კოალიციად. 1942 წ. 1 იანვ. მათ ხელი მოაწერეს „გაერთიანებული ერების დეკლარაციას", რ-იდანაც შემდეგ წარმოდგა ორგანიზაციის სახელწოდება. გადაწყვეტილება ახალი საერთაშ. ორგანიზაციის შექმნის თაობაზე მიიღო 3 დიდმა სახელმწიფომ (სსრკ, აშშ, დიდი ბრიტანეთი) 1943 წ. 30 ოქტ. მოსკ. კონფერენციაზე. ამ ქვეყნებისა და ჩინ. საგარეო საქმეთა მინისტრებმა ხელი მოაწერეს „ოთხი სახელმწიფოს დეკლარაციას საყოველთაო უშიშროების საკითხზე", რ-ითაც აუცილებლად იქნა მიჩნეული უმოკლეს ხანში დაარსებულიყო საყოველთაო უშიშროების საერთაშ. ორგანიზაცია. ასეთი ორგანიზაციის წესდების პროექტი 4 სახელმწიფოს წარმომადგენლებმა შეიმუშავეს *დუმბარტონ-ოქსის კონფერენციაზე* (1944 აგვ.); *ყირიმის კონფერენციაზე* (1945 თებ.) 3 დიდი სახელმწიფო შეთანხმდა პროექტის გადაუჭრელ საკითხებზე, ამასთან, გადაწყდა პროექტის განსახილველად და წესდების მისაღებად სან-ფრანცისკოს კონფერენციის მოწვევა.

გაეროს წესდება უმნიშვნელოვანესი საერთაშ. ხელშეკრულებაა. სსრკ-ის მეცადინეობით მასში ასახული და განვითარებულია თანამედროვე საერთაშ. სამართ. ძირითადი დემოკრ. პრინციპები. წესდების პრეამბულა გვაუწყებს გაეროს შექმნის მთავარ მოტივს — ხალხთა მტკიცე გადაწყვეტილებას ომის უბედურებისაგან იხსნან მომავალი თაობები, გააერთიანონ ძალღონე საერთაშ. მშვიდობისა და უშიშროების განსამტკიცებლად. აქედან გამომდინარე, გაეროს მიზნებია (წესდების მ. 1): დაიცვას საერთაშ. მშვიდობა; განავითაროს სახელმწიფოთა მეგობრული ურთიერთობა, დაფუძნებული ხალხთა თანასწორუფლებიანობისა და თვითგამორკვევის პრინციპებზე; განახორციელოს საერთაშ. თანამშრომლობა ეკონ., სოც., კულტ. და ჰუმანიტარული პრობლემების გადასაჭრელად, ხელი შეუწყოს ადამიანის ძირითად უფლებათა საყოველთაო პატივისცემას ყველასათვის, რასის, სქესის, ენისა და რელიგიის განურჩევლად. ამ მიზნების განსახორციელებლად გაეროს წევრმა სახელმწიფოებმა უნდა იხელმძღვანელონ შემდეგი პრინციპებით (წესდების მ. 2): გაერო დაფუძნებულია ყველა სახელმწიფოს სუვერენულ თანასწორობაზე; ურთიერთ შორის დავა მათ უნდა გადაწყვიტონ მხოლოდ მშვიდობიანი გზით, რათა საფრთხე არ შეექმნას საერთაშ. მშვიდობასა და სამართლიანობას; საერთაშ. ურთიერთობებში თავი უნდა შეიკავონ ძალისმიერი მუქარის ან ძალის გამოყენებისაგან ამა თუ იმ სახელმწიფოს ტერიტ. მთლიანობის ან პოლიტ. დამოუკიდებლობის წინააღმდეგ, ყოველნაირად უნდა დაეხმარონ გაეროს და თავი შეიკავონ იმ სახელმწიფოსათვის დახმარებისაგან, რ-ის წინააღმდეგ გაერო პრევენციულ თუ იძულების ზომებს ახორციელებს; გაერო ვერ ჩაერევა ისეთ საქმეში, რ-იც არსებითად სახელმწიფოს შინაგან კომპეტენციას განეკუთვნება, გარდა იმ შემთხვევისა, როცა გაერო მოვალეა იძულების ზომები მიიღოს საერთაშ. მშვიდობის დასაცავად ან აღსადგენად. გაეროს მიზნები და პრინციპები შეესაბა-




გადაღუნვის წერტილი.

**გაეროს წევრი სახელმწიფოები**

(147 სახელმწიფო, 1976)

თავდაპირველი წევრები

ავსტრალია, აშშ, არგენტინა, ახალი ზელანდია, ბელგია, ბელორუსიის სსრ, ბოლივია, ბრაზილია, გვატემალა, დანია, დიდი ბრიტანეთი, დომინიკელთა რესპუბლიკა, ეგვიპტე, ეთიოპია, ეკვადორი, ერაყი, ვენესუელა, თურქეთი, ინდოეთი, ირანი, იუგოსლავია, კანადა, კოლუმბია, კოსტარიკა, კუბა, ლიბანი, ლიბერია, ლუქსემბურგი, მექსიკა, ნიდერლანდი, ნიკარაგუა, ნორვეგია, პანამა, პარაგვაი, პერუ, პოლონეთი (წესდებას ხელი მოაწერა სან-ფრანცისკოს კონფერენციის შემდეგ), საბერძნეთი, სსრკ, სალვადორი, სამხრეთ აფრიკის კავშირი (ახლანდ. სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკა), საუდის არაბეთი, საფრანგეთი, სირია, უკრაინის სსრ, ურუგვაი, ფილიპინები, ჩეხოსლოვაკია, ჩილე, ჩინეთი, ჰაიტი, ჰონდურასი

1946-იდან

ავღანეთი, ისლანდია, ტაილანდი, შვეცია

1947-იდან

იემენი (ახლანდ. იემენის არაბთა რესპუბლიკა), პაკისტანი.

1948-იდან

ბირმა

1949-იდან

ისრაელი

1950-იდან

ინდონეზია

1955-იდან

ავსტრია, ალბანეთი, ბულგარეთი, ესპანეთი, იორდანია, ირლანდია, იტალია, კამბოჯა (ახლანდ. კამპუ-

**გაეროს წევრი სახელმწიფოები**

(გაგრძელება)

ჩია), ლაოსი, ლიბია, ნეპალი, პორტუგალია, რუმინეთი, უნგრეთი, ფინეთი, ცეილონი (ახლანდ. შრი ლანკა)

1956-იდან

იაპონია, მაროკო, სუდანი, ტუნისი,

1957-იდან

განა, მალაია (ახლანდ. მალაიზია)

1958-იდან

გვინეა

1960-იდან

გაბონი, დაჰომეა (ახლანდ. ბენინი), ზემო ვოლტა, კამერუნი, კვიპროსი, ზაირი, კონგო, მალაგასის რესპუბლიკა (ახლანდ. მადაგასკარი), მალი, ნიგერი, ნიგერია, სენეგალი, სომალი, სპილოს ძვლის ნაპირი, ტოგო, ჩადი, ცენტრალური აფრიკის რესპუბლიკა

1961-იდან

მავრიტანია, მონღოლეთის სრ, სიერა-ლეონე, ტანგანიკა (ზანზიბართან გაერთიანების შემდეგ—ტანზანია)

1962-იდან

ალჟირი, ბურუნდი, იამაიკა, რუანდა, ტრინიდადი და ტობაგო, უგანდა

1963-იდან

ზანზიბარი (ტანგანიიკასთან გაერთიანების შემდეგ – ტანზანია), კენია, ქუვეითი

1964-იდან

ზამბია, მალავი, მალტა

1965-იდან

გამბია, მალდივის კუნძულები, სინგაპური

1966-იდან

ბარბადოსი, ბოტსვანა, გაიანა, ლესოთო.

1967-იდან

სამხრეთი იემენი (ახლანდ. იემენის სდრ)

1968-იდან

ეკვატორული გვინეა, მავრიკი, სვაზილენდი

1970-იდან

ფიჯი

1971-იდან

არაბთა გაერთიანებული საამიროები, ბაჰრეინი, ბუტანი, კატარი, ომანი

1973-იდან

ბაჰამის კუნძულები, გდრ, გფრ

1974-იდან

ბანგლადეში, გვინეა-ბისაუ, გრენადა

1975-იდან

მოზამბიკი, მწვანე კონცხის კუნძულები, სან-ტომე და პრინსიპი, პაპუა — ახალი გვინეა, კომორის კუნძულები, სურინამი

1976-იდან

ანგოლა, დასავლეთი სამოა, სეიშელის კუნძულები.

მება კაპიტალიზმიდან სოციალიზმში გადასვლის ეპოქის საერთაშ. ურთიერთობათა მთავარ კანონზომიერებას — სხვადასხვა სოც. სისტემის სახელმწიფოთა მშვიდობიან თანაარსებობას. გაეროს წესდების განსაკუთრებულ მნიშვნელობაზე მიუთითებს მ. 103: წევრი სახელმწიფოს მიერ წესდებით ნაკისრ ვალდებულებებს უპირატესი ძალა აქვს მის მიერ სხვა საერთაშ. შეთანხმებით ნაკისრ ვალდებულებებთან შედარებით.

გაეროს მთავარი ორგანოებია: *გენერალური ასამბლეა, უშიშროების საბჭო, ეკონომიკური და სოციალური საბჭო, მეურვეობის საბჭო, საერთაშორისო სასამართლო* და სამდივნო *გენერალური მდივნის* მეთაურობით. გაეროსთან დაკავშირებულია *სპეციალიზებული დაწესებულებები* და სხვა საერთაშ. ორგანიზაციები. გაეროს მთავარი ბინა ნიუ-იორკშია (აშშ): იქ არის მისი მუდმივმოქმედი ორგანოები — უშიშროების საბჭო და სამდივნო; მეტწილად იქ ტარდება სხვა მთავარი (საერთაშ. სასამართლოს გარდა) და დამხმარე ორგანოების სესიები. გაეროს ოფიც. ენებია ესპან., ინგლ., რუს., ფრანგ. და ჩინური — ამ ენებზე შედგენილია წესდების *ავთენტიკური ტექსტები,* შეიძლება სიტყვით გამოსვლა გაეროს ორგანოებში (საერთაშ. სასამართლოს გარდა) და ქვეყნდება ოფიც. დოკუმენტაცია. სამუშაო ენებია ინგლ. და ფრანგ., ზოგიერთ ორგანოში კი აგრეთვე ესპ. და რუს. ენები. გაეროს ბიუჯეტს შეადგენს წევრ სახელმწიფოთა წლიური შენატანები.

გაეროს წევრად სახელმწიფოს მიღება ხდება უშიშროების საბჭოს რეკომენდაციით გენ. ასამბლეის მიერ (თუ ეს ორგანოები მიიჩნევენ, რომ მიღების მთხოვნელი მშვიდობისმოყვარე სახელმწიფოა და ნამდვილად სურს და შეუძლია შეასრულოს წესდებით გათვალისწინებული ვალდებულებანი), უშიშროების საბჭოს რეკომენდაციით გენ. ასამბლეას შეუძლია შეაჩეროს იმ წევრი სახელმწიფოს უფლებაპრივილეგიების განხორციელება, რ-ის მიმართაც უშიშროების საბჭო პრევენციულ თუ იძულების ზომებს იღებს, და გაეროდან გარიცხოს სახელმწიფო, რ-იც სისტემატურად არღვევს წესდების პრინციპებს.

სსრკ-ისა და სხვა სოციალ. სახელმწიფოების მეცადინეობა ნიადაგ იქითკენაა მიმართული, რომ გაერო მოქმედებდეს წესდების პრინციპების შესაბამისად. იმპერიალ. სახელმწიფოები, რ-ებმაც II მსოფლიო ომის შემდეგ აგრესიული სამხ. ბლოკები შექმნეს და „ცივი ომი“ გააჩაღეს, პირიქით, ცდილობდნენ აგრესიული პოლიტიკისა და კოლონიალიზმის იარაღად გამოეყენებინათ გაერო და ზოგჯერ აღწევდნენ კიდეც ამას (აშშ-ის მიერ გაეროს ალმის გამოყენება კორეაში ინტერვენციისათვის 1950–53; წესდების გვერდის ავლით „გაეროს შეიარაღებული ძალების“ შექმნა, რ-ებმაც 1960 კონგოს დახმარების ნაცვლად არსებითად კოლონიალისტების მხარე დაიჭირეს და სხვ.), რადგან იმხანად გენ. ასამბლეაში უმრავლესობას შეადგენდნენ მათზე დამოკიდებული ქვეყნები, მოქმედების საშუალებას არ აძლევდნენ უშიშროების საბჭოს, ცდილობდნენ მისი ფუნქციები გენ. ასამბლეისათვის გადაეცათ და ა. შ. ამავე დროს გაეროს საქმიანობაში მოპოვებულია მნიშვნელოვანი შედეგებიც, რ-ებიც ხელს უწყობენ საერთაშ. მშვიდობის უზრუნველყოფას და მართლწესრიგის განმტკიცებას: გაეროს აქტებით აიკრძალა ომის პროპაგანდა; განისაზღვრა შეიარაღების რეგულირებისა და შემცირების პრინციპები; დეტალურად ჩამოყალიბდა სახელმწიფოთა საშინაო საქმეებში ჩაურევლობის, მათი სუვერენიტეტის დაცვის, მეგობრული ურთიერთობისა და თანამშრომლობის, კოსმოსის მშვიდობიანი კვლევა-გამოყენების და სხვა საერთაშ.-სამართ. პრინციპები; გაერომ მკვიდრი იურიდ. ნიადაგი შეუქმნა ადამიანის უფლებათა დაცვას და დისკრიმინაციის მოსპობას, გადაუდებელ ამოცანად დასახა კოლონიალიზმის სრული ლიკვიდაცია; გაეროს თაოსნობით დაიდო საერთაშ. შეთანხმებანი *გენოციდის* წინააღმდეგ; ომის დამნაშავეებზე ხანდაზმულობის ვადის გაუვრცელებლობის, ბირთვული ენერგიის მშვიდობიანი გამოყენებისა და სხვა საკითხებზე. გაეროს დადებით საქმიანობას განსაზღვრავს ძალთა თანაფარდობის ცვლა საერთაშ. არენაზე მშვიდობის, დემოკრატიისა და სოციალიზმის სასარგებლოდ. 60–70-იანი წლებიდან კოლონიების ადგილას აღმოცენებული სახელმწიფოები უკვე უმრავლესობას შეადგენენ გაეროში და მეტწილად მხარს უჭერენ სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების მეცადინეობას. იქმნება რეალური პერსპექტივა, რომ გაერო წარმატებით გადაჭრის ისეთ დიდმნიშვნელოვან პრობლემებს, როგორიცაა მასობრივი მოსპობის იარაღის ყველა სახეობის აკრძალვა, საყოველთაო და სრული განიარაღება, კოლონიალიზმის საბოლოო ლიკვიდაცია და კოლექტ. უშიშროების საიმედო ორგანიზაციად გადაქცევა.

*ლიტ.*: Крылов С. Б., История создания Организации Объединенных Наций, [2 изд.], М., 1960; Морозов Г. И., Организация Объединенных Наций, М., 1962; ООН: итоги, тенденции, перспективы, М., 1970.

*გ. ჟვანია.*

**გაერთიანებული ერების ორგანიზაციის ეკონომიკური კომისიები,** საერთაშ. ეკონ. ორგანიზაციები, რ-თა დანიშნულებაა წევრი სახელმწიფოების ეკონ. განვითარების სტიმულირება, მათი ბუნებრივი რესურსების შესწავლა-გამოყენება, მრეწვ., ვაჭრობის, სოფ. მეურნ., ტრანსპ. და კავშირგაბმ., ბაჟების, საბანკო საქმისა და კრედიტის მოწესრიგება და ა. შ. გაეროში ხუთი ასეთი კომისიაა: 1. აზიისა და წყნარი ოკეანის ეკონომიკური და სოციალური კომისია (1974 წ. 1 იანვრამდე აზიისა და შორეული აღმოსავლეთის ეკონ. და სოც. კომისია), შეიქმნა 1947. კომისიაში გადამწყვეტი ხმის უფლებით შედიოდა (1973 წ. 1 იანვ.); აზიისა და წყნარი ოკეანის რ-ნის 31 სახელმწიფო, მ. შ. სსრ კავშირი, აგრეთვე ინგლისი, ნიდერლანდი, საფრანგეთი, აშშ. სათათბირო ხმის უფლებით — სამხრ.-აღმ. აზიისა და წყნარი ოკეანის რ-ნის 8 სახელმწიფო. უმაღლესი ორგანოა სესია (იწვევენ წელიწადში ერთხელ წევრი ქვეყნების დედაქალაქებში რიგრიგობით); აღმასრ. ორგანოა სამდივნო, რ-იც ბანგკოკში (ტაილანდი) იმყოფება. ყოველწლიურად იწვევენ მუდმივი კომიტეტების (მრეწვ., სოფ. მეურნეობის, ბუნებრივი რესურსების, ხალხთმოსახლეობის, სოც. განვითარების, ვაჭრობის, ტრანსპ. და კავშირგაბმ., ეკონ. დაგეგმვის, სტატისტიკის, ტაიფუნების და ა. შ.) სესიებს. შენდება ტრანსაზიური რკინიგზა, აზიის გზატკეცილი და ა. შ. აწყობენ ბაზრობებს და სხვ. 2. აფრიკის ეკონომიკური კომისია, შეიქმნა 1958. გადამწყვეტი ხმის უფლებით მონაწილეობს აფრიკის 41 დამოუკიდებელი სახელმწიფო. უმაღლესი ორგანოა აფრიკის ეკონ. კომისიის სესია, რ-იც 2 წელიწადში ერთხელ იკრიბება. აღმასრ. ორგანოა სამდივნო (ადის-აბება). სსრკ და სხვა სოციალ. ქვეყნები სისტემატურად მონაწილეობენ კომისიის მუშაობაში. 3. ევროპის ეკონომიკური კომისია, შეიქმნა 1947, მონაწილეობს ევროპის 32 სახელმწიფო (მ. შ. სსრკ, უკრ. სსრ და ბელორ. სსრ), აგრეთვე აშშ და კანადა (1975 წ. 1 იანვ.), უმაღლესი ორგანოა კომისიის პლენარული სესია (იწვევენ ყოველწლიურად), სესიებს შორის პერიოდში — სამდივნო (ჟენევა). კომისია ხელს უწყობს ევრ. ქვეყნების ეკონ. და სოც.-კულტ. განვითარების პროცესს, მეცნ. და ტექ. უახლეს მიღწევათა ურთიერთგაცვლას. 4. ლათინური ამერიკის ეკონომიკური კომისია, შეიქმნა 1948. მისი მუდმივი წევრები არიან ლათ. ამერიკის ქვეყნები, აგრეთვე აშშ, დიდი ბრიტანეთი, ნიდერლანდი, საფრანგეთი, კანადა. შეისწავლის ლათ. ამერიკის სახელმწიფოთა ეკონ. განვითარების პრობლემებს. უმაღლესი ორგანოა პლენარული სესია (იკრიბება 2 წელიწადში ერთხელ), სესიებს შორის პერიოდში — სამდივნო, რ-იც სანტიაგოში (ჩილე) იმყოფება. დამატებითი ორგანოებია ვაჭრობის კომიტეტი და ცენტრ. ამერიკის სახელმწიფოთა ეკონ. თანამშრომლობის კომიტეტი. კომისია აქვეყნებს მოხსენებებს ლათ. ამერიკის ქვეყნების ეკონ. მდგომარეობის შესახებ. 5. დასავლეთ აზიის ეკონომიკური კომისია, შეიქმნა 1973 წევრი სახელმწიფოების საქმიანობის კოორდინაციისათვის, რაც მათი ეკონ. და სოც. განვითარებისა და სხვა ქვეყნებთან მათი ეკონ. ურთიერთობის განმტკიცებისკენაა მიმართული. 1975 წ. 1 ინვ. კომისიის წევრები იყვნენ აზიის არაბ. სახელმწიფოები: ბაჰრეინი, იორდანია, ერაყი, იემენის არაბთა რესპ., იემენის სახალხოდემოკრ. რესპ., კატარი, ქუვეითი, ლიბანი, არაბთა გაერთიანებული ემირატები, ომანი, საუდის არაბეთი და სირია. უმაღლესი ორგანოა სესია, რ-საც ყოველწლიურად იწვევენ, აღმასრ. ორგანო — სამდივნო (ბეირუთში, ლიბანი).

**გაერთიანებული ერების ორგანიზაციის ვაჭრობისა და განვითარების კონფერენცია,** გაეროს გენერალური ასამბლეის სპეციალიზებული ორგანო, რ-ის დანიშნულებაა გადაწყვიტოს წევრი ქვეყნების ეკონ. განვითარებისა და საერთაშ. ვაჭრობის აქტუალური პრობლემები. შეიქმნა 1964, იწვევენ სამ წელიწადში ერთხელ. მუდმივი ორგანოა ვაჭრობისა და განვითარების საბჭო (68 წევრი სახელმწიფო, მ. შ. სსრკ), რ-იც იმყოფება ჟენევაში. იგი განიხილავს და წყვეტს ისეთ საკითხებს, როგორიცაა საბაჟო პრეფერენციების საერთო სისტემა, წევრი ქვეყნების ეკონ. განვითარების დაფინანსება, მსოფლიო ვაჭრობაზე კაპიტალ. სისტემის სავალუტო-საფინანსო კრიზისის გავლენა, სხვადასხვა სოც. სისტემის სახელმწიფოთა შორის ვაჭრობის შემდგომი გაფართოება და სხვ.

**გაერთიანებული ერების ორგანიზაციის ხელშემწყობ ასოციაციათა მსოფლიო ფედერაცია,** საერთაშ. არამთავრობითი ორგანიზაცია, რ-იც აერთიანებს სხვადასხვა სახელმწიფოს შესაბამის ასოციაციებს. შეიქმნა 1946, როგორც გაეროს მხარდასაჭერად ხალხთა მოძრაობის წარმომადგენელი და მიზნად ისახავს ნაციონალურ ასოციაციათა საქმიანობის კოორდინაციას საერთაშ. თანამშრომლობის განსამტკიცებლად, რაც შეესაბამება სამართლიანობის, უშიშროების, განიარაღების, ადამიანის უფლებათა დაცვის, მსოფლიოში ეკონ. და სოც. პირობების გაუმჯობესების ინტერესებს.

ფედერაცია მჭიდროდაა დაკავშირებული გაეროს ეკონ. და სოც. საბჭოსთან და ზოგიერთ სპეციალიზებულ დაწესებულებებთან. მისი მთავარი ორგანოებია: პლენარული ასამბლეა, რ-იც სესიაზე იკრიბება 2 წელიწადში ერთხელ, და 3 წლით არჩეული აღმასკომი პრეზიდენტის, ვიცე-პრეზიდენტის, ხაზინადრისა და 13 წევრის შემადგენლობით. მიმდინარე სამუშაოს ასრულებს სამდივნო გენ. მდივნის მეთაურობით. სამდივნოს ადგილსამყოფელია ჟენევა. ფედერაციას აქვს თავისი ბიულეტენი, რ-იც ყოველ კვარტალში გამოდის ინგლ. და ფრანგ. ენებზე. გაეროს ხელშემწყობი საბჭ. ასოციაცია შეიქმნა 1956.

**„გაერთიანებული ირლანდიელები“** („United Irishmen“), ირლანდიის

ბურჟ. რევოლუციონერთა ორგანიზაცია 1791—98 წლებში ბელფასტში. „გ. ი." სათავეში ჩაუდგნენ ირლ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობას ინგლისელთა ბატონობის წინააღმდეგ. ორგანიზაციის ხელმძღვანელი იყო უოლფ ტოუნი. „გ. ი." დაკავშირებული იყვნენ საფრ. იაკობინელთა კლუბთან და ინგლისის დემოკრ. საკორესპონდენტო საზ-ბებთან. „გ. ი." ხელმძღვანელობდნენ ირლ. 1798 აჯანყებას. ირლ. მთავრობა სასტიკად გაუსწორდა ორგანიზაციის მონაწილეებს. ბევრი მათგანი სიკვდილით დასაჯეს.

**გაერო,** *გაერთიანებული ერების ორგანიზაციის* შემოკლებული სახელწოდება.

**გავაზი,** ფრინველი შავარდნისნაირთა რიგისა. იგივეა რაც ბარი.

**გავაზი,** ძ ვ ე ლ ი  გ ა ვ ა ზ ი, ისტორიული სოფელი კახეთში; მდებარეობდა თანამედროვე ახალსოფლის (ყვარლის რ-ნი) ტერიტორიაზე, მდ. ალაზნის მარცხ. შენაკადის ავანისხევის (გავაზისწყლის) ორივე ნაპირზე. გ-ის დაწინაურებას ადრინდ. შუა საუკუნეებიდანვე ხელი შეუწყო მისმა ხელსაყრელმა მდებარეობამ კავკასიონისა და ალაზნის ველის მიჯნაზე. VI ს-ში გ-ში აიგო მნიშვნელოვანი არქიტ. ძეგლი — ძველი გავაზის სახელით ცნობილი ეკლესია.

ქართ. წერილობით წყაროებში გ. პირველად იხსენიება IX ს-ში, როდესაც ქორეპისკოპოსმა სამოელ დონაურმა იქ დაამარცხა არაბები. X ს-ში კვირიკე ქორეპისკოპოსისა და კონსტანტინე აფხაზთა მეფის ჰერეთში ლაშქრობის შედეგად გ. და არიში კონსტანტინეს ერგო წილად. გ-ში აღმოჩენილი 1025 წლით დათარიღებული სამშენებლო წარწერა გვამცნობს, რომ აქ საყურადღებო მშენებლობა მიმდინარეობდა. გ-ის მნიშვნელობა განსაკუთრებით გაიზარდა XV — XVI სს-ში. იგი კახეთის სამეფოს დედაქალაქ გრემიდან ირანისაკენ მიმავალ გზაზე მდებარეობდა. გამომწვარი თიხის ფილებით მოგებული, სამეთვალყურეო კოშკებით დაცული გზის თითო დღის სავალზე ქარვასლები იყო მოწყობილი. ერთ-ერთი ასეთი ქარვასლა გ-შიც იდგა. შაჰ-აბასის მიერ კახეთის აოხრების შემდეგ გ-ის მნიშვნელობა დაკნინდა. ლეკიანობამ იგი გააპარტახა. XVIII ს-ში გ-ის მოსახლეობა გადასახლდა ალაზნის ველზე, სადაც ამავე სახელწოდების სოფელი გაშენდა. 1969—72 არქეოლ. გათხრების შედეგად (ხელმძღვ. ლ. ჭილაშვილი) გაირკვა, რომ გ-ის ტერიტ. დასახლებული იყო ჯერ კიდევ ბრინჯაოს ხანაში. გაითხარა IX — XVI სს. გ-ის ძირითადი უბნები: ბაზარი (თანამედროვე „ნაბაზრალი"), დარბაზოვანი (ციხის, ეკლესიისა და სასახლის კომპლექსები), სამება (ეკლესია, ქარვასლა, სახელოსნო უბანი) და აგრარული ზონა — „კოპალე" (ქვის ყორეებით შემოზღუდული მამულები, სარწყავი სისტემა).

*წყარო:* მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.:* ბ ა რ ნ ა ვ ე ლ ი თ. (შემდგ.), კახეთის ისტორიული ძეგლების წარწერები, თბ., 1961 (ყდაზე — 1962); ჭ ი ლ ა შ ვ ი ლ ი ლ., ახალსოფლის (გავაზის) არქეოლოგიური ექსპედიციის 1969 წლის მუშაობის შედეგები, წგნ.: საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის არქეოლოგიური ექსპედიციები, [ტ.] 2, თბ., 1971. *ლ. ჭილაშვილი.*


გავაზი. მილიანი ჭურჭელი. XII—XIII სს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**გავაზი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (დორეთკარის სოფსაბჭო), მდ-ების ჭურთისა და ქსნის წყალგამყოფის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ჭურთის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 1360 *მ*, ლენინგორიდან 26 *კმ*. დორეთკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. დორეთკარში (2 *კმ*).

გ. პირველად იხსენიება „ძეგლი ერისთავთაში" (XIV ს.). სოფელში შემორჩენილია IX—X სს. ზურგიანი კოშკი და წმ. ბარბარეს ეკლესია. ადრინდ. ფეოდ. ხანაში გ. შედიოდა ცხრაძმისხევში, შემდეგ კი — ქსნის საერისთავოში.

**გავაზი** (ყოფ. ა ხ ა ლ ი  გ ა ვ ა ზ ი), სოფელი ყვარლის რ-ნში, ალაზნის ველზე, ალაზნის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 255 *მ*, ყვარლიდან 16 *კმ*, მუკუზნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგური) 18 *კმ*. ფ. ენგელსის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა, მარცვლეული კულტურები). საშ. და მუშა ახალგაზრდობის საღამოს სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), 3 ბ-კა, საავადმყოფო, პოლიკლინიკა, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**გავაზური,** ძვ. ქართული ატმის ჯიში. ნაყოფი მომრგვალო-ბირთვისებრია, მსხვილი, საშუალოდ 180 *გ* იწონის; სახრავია, აქვს ყვითელი, სქელი კანი; რბილობი მკვრივია, ყვითელი, წვნიანი, ტკბილი, არომატული, ოდნავ მწკლარტე. მწიფდება შუა სექტ-ში, ტრანსპორტაბელურია. სუფრისა და საკონსერვო ჯიშია. აქვს კლონური სახესხვაობები. ხე ინტენსიურად იზრდება. მოსავალს დარგვიდან მესამე-მეოთხე წელს იძლევა. საშ. მოსავლიანობა — 110 *ც/ჰა*-ზე. გავრცელებულია კახეთში, უმთავრესად ყვარლის რ-ნში. *ე. ერისთავი.*

**გავარი,** უღელტეხილი ჯავახეთის ქედზე, მთა დალიდაღის ჩრდ-ით. სიმაღლე 2712 *მ*. აგებულია ახალგაზრდა დოლერიტული და ბაზალტური ლავებით. დაფარულია ალპ. და სუბალპ. მდელოებით. უღელტეხილზე გადადის საცალფეხო ბილიკი, რ-იც აერთებს მადათაფის ტბის აუზს მდ. მაშავერის აუზთან. *ი. აფხაზავა.*

**გავარნი** (Gavarni) პოლ (ნამდვ. სახელი და გვარი სიულპის გიიომ  შ ე ვ ა ლ ი ე, Chevalier) (13. I. 1804, პარიზი, — 23. XI. 1866, იქვე), ფრანგი თვითნასწავლი გრაფიკოსი, ლითოგრაფიისა და აკვარელის ოსტატი. ასრულებდა წვრილი ბურჟუების და ბოჰემის ყოფაცხოვრების ამსახველ, იუმორით აღსავსე ლითოგრაფიულ კარიკატურებს. ინგლისში მოგზაურობის (1847—51) შემდეგ შექმნა ქალაქური (ლონდონის ღარიბთა გარეუბნების) ცხოვრების ამსახველი გრავიურები. მისი უკანასკნელი წლების ლითოგრაფიებში გამოსჭვივის ღრმა პესიმიზმი. საინტერესოა გ-ს ილუსტრაციები ო. ბალზაკის, ე. სიუს და სხვ. მწერლების ნაწარმოებებისათვის.

**გავარნი** (Gavarnie), მყინვარული ცირკი და ჩანჩქერი ცენტრ. პირენეებში (საფრანგეთი). ცირკის შვეულ კედელზე 422 *მ* სიმაღლიდან ეშვება ჩანჩქერი, რ-იც მდ. გავ-დე-პოს ერთვის.

**გავგამელის ბრძოლა,** ა რ ბ ე ლ ი ს  ბ რ ძ ო ლ ა, გადამწყვეტი ბრძოლა ალექსანდრე მაკედონელსა და სპარსეთის მეფე დარიოს III-ს შორის ძვ. წ. 331 წ. 1 ოქტ. სოფ. გავგამელასთან (ახლანდ. თელგომელი მესოპოტამიაში, ქ. არბელის ჩრდ.-დას-ით). ალექსანდრე მაკედონელს ჰყავდა 40 ათ. ქვეითი და 7 ათ. მხედარი; დარიოს III-ს 60—80 ათ. ქვეითი, 15 ათასამდე მხედარი, 200 საომარი ეტლი და 15 საომარი სპილო. ალექსანდრემ გადალახა სპარსელების საფარი მდ. ევფრატზე და მიუახლოვდა სოფ. გავგამელას, სადაც განლაგებული იყო სპარსელთა ჯარი. სპარსელებმა შეუტიეს მაკედონელთა ორივე ფლანგს და მარცხ. ფლანგიდან გაიჭრნენ ბანაკისაკენ. აქ მათი შეტევა შეაჩერა მაკედონელთა ქვეითმა ნაწილმა. ალექსანდრემ თავისი მარჯვ. ფლანგით— რჩეული ცხენოსნებით ძლიერი დარტყმა მიაყენა სპარსელთა მარცხ. ფრთას და გავიდა მათი მოიერიშე მარჯვ. ფრთის ზურგში. სპარსელების ჯარი უკუიქცა. მაკედონელის ცხენოსანმა ჯარმა თითქმის 50 *კმ*-ზე სდია სპარსელებს.

**გავეთი,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, წმ. გიორგის სახელობის ერთნავიანი დარბაზული ეკლესია მესხეთში, ასპინძის რ-ნში. აგებულია XIII—XIV სს. მიჯნაზე. საერთო მხატვრული კონცეფციით, ფასადების ხასიათით, კარ-სარკმელთა დეკორითა და ცალკეული მოტივებით საფარა-ზარზმის ხუროთმოძღვრულ წრეს მიეკუთვნება. გ-ის სამხრ. ფასადზე აღსანიშნავია ქართ. ხუროთმოძღვრებისათვის სრულიად უცხო ფორმა — მუზარადისებრი მოხაზულობის თაღები (ისლამური ელემენტი). *თ. საყვარელიძე.*


გავეთი. წმ. გიორგის ეკლესია. XIII—XIV სს. მიჯნა.

**გავიალი** (Gavialis), ქვეწარმავლების გვარი ნიანგების ქვეკლასისა. აქვთ გრძელი და ვიწრო დინგი. გვარის ერთადერთი სახეობა  გ ა ნ გ ი ს  გ. (G. gangeticus), რ-ის სიგრძე 6,6 *მ*-მდეა, ბინადრობს ინდ. მდინარეებში. იკვებება უმთავრესად თევზით, აგრეთვე ფრინველით და მცირე ზომის ძუძუმწოვრებით. ჭამს ლეშსა და ადამიანის გვამსაც; ცოცხალ ადამიანს არ ერჩის.


განგის გავიალი.

**გავლენის სფერო,** ი ნ ტ ე რ ე ს ე ბ ი ს  ს ფ ე რ ო, კოლონიურ დამოკიდებულებაში მყოფი ქვეყანა ან მისი ნაწილი, სადაც ესა თუ ის იმპერიალ. სახელმწიფო ეკონ. და პოლიტ. ექსპანსიას ახორციელებდა. სუსტი ქვეყნის გამოცხადება ამა თუ იმ მძლავრი სახელმწიფოს გ. ს-დ ფორმდებოდა მათ შორის *არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულების* დადებით, ან მოქიშპე იმპერიალ. სახელმწიფოები დებდნენ შეთანხმებას რ-იმე სუსტი სახელმწიფოს დანაწილებაზე გ. ს-ებად. საბჭ. სახელმწიფომ თავისი არსებობის დასაწყისშივე გააუქმა ძვ. რუს. მონაწილეობით დადებული ყველა ასეთი ხელშეკრულება. თანამედროვე საერთაშ. სამართალში, რ-მაც კოლონიალიზმი მართლსაწინააღმდეგოდ გამოაცხადა, გ. ს-ს ცნება აღარ არსებობს.

**გავლენის წირი**  ს ა მ შ ე ნ ე ბ ლ ო  მ ე ქ ა ნ ი კ ა შ ი, დიაგრამა, რ-იც ასახავს კონსტრუქციის დაძაბულ-დეფორმირებული მდგომარეობის დამახასიათებელი რაიმე ფაქტორის (ძალვის, გადაადგილებისა და სხვ.) დამოკიდებულებას ამავე კონსტრუქციაზე მოდებული მუდმივი მიმართულების ერთეული გარე ძალის მდგომარეობაზე. გ. წ-ით სარგებლობენ მოძრავი დატვირთვის მზიდი სამშენებლო კონსტრუქციების (ხიდების, ამწევებისა და სხვ.) გაანგარიშებისას. მაგ., დაპროექტების პროცესში ხიდის ფერმის რ-იმე ღეროში ძალვის უდიდესი მნიშვნელობის განსასაზღვრავად (ნახ.) მოძებნიან გასაანგარიშებელი მოძრავი დატვირთვის (მატარებლის) ყველაზე არახელსაყრელ მდგომარეობას და ამ მდგომარეობისათვის გაიანგარიშებენ დატვირთვის ძალებისა და ამ ძალების ქვეშ მდებარე გ. წ-ის ორდინატების ნამრავლების ჯამს.

**გავლითი ჭრა,** ხეების პერიოდული ჭრა (10—15 წელიწადში ერთხელ) შუახნისა და მომწიფარ (40—80 წლის) კორომში. გ. ჭ. ხელს უწყობს ჭრის შემდეგ დარჩენილი ხეების ინტენსიურად ზრდას. იხ. *მოვლითი ჭრა.*

**გავრილიუკი** ალექსანდრე აკიმის ძე [10 (23). IV. 1911, სოფ. ზაბოლოტიე, ამჟამად პოლ. ტერიტ., — 22. VI. 1941, ლვოვი], უკრაინელი საბჭ. მწერალი. დას. ბელორ. კომპარტიის წევრი 1929-იდან. გ-ის ლექსი „პატიმრის მოგონებანი"



გავლენის წირი. ძალვის გავლენის წირი ხიდის ფერმის a—b ღეროში და ფერმაზე მოძრავი დატვირთვის ყველაზე არახელსაყრელი მდებარეობა.

(1929) პოლ. პოლიტპატიმრების სიმღერად იქცა. მის კალამს ეკუთვნის აგრეთვე პოემები „პოემა ყულფის შესახებ“ (1932), „ლვოვი“ (1939), „სიმღერა ბერიოზიდან“ (1937, გამოც. 1941), მოთხრობა „ბერიოზა“ (1941, გამოც. 1946) და სხვ.

**გავრილოვ-იამი,** ქალაქი (1938-მდე სოფელი) რსფსრ იაროსლავლის ოლქში, მდ. კოტოროსლის (ვოლგის შენაკადი) ნაპირზე. გავრილოვ-იამის რ-ნის ცენტრი. იაროსლავლიდან 46 *კმ.* 21 ათ. მცხ. (1974). სელის კომბინატი. საღამოს საფეიქრო ტექნიკუმი.

**გაზაფხული,** წელიწადის დრო, რ-იც დედამიწის ჩრდ. ნახევარსფეროში გრძელდება გაზაფხულის *ბუნიობის* მომენტიდან (20 ან 21 მარტი) ზაფხულის *მზებუდობის* მომენტამდე (21 ან 22 ივნისი); ჩვეულებრივ, გ-ს უწოდებენ მარტის, აპრილისა და მაისის თვეებს. როდესაც ჩრდ. ნახევარსფეროში გ-ია, სამხრ. ნახევარსფეროში *შემოდგომაა.* იხ. აგრეთვე *წელიწადის დროები.*

**გაზაფხულის ბუნიობა,** იხ. სტ. *ბუნიობა.*

**გაზაფხულის კატარი,** თვალის შემაერთებელი გარსის (კონიუნქტივა) ქრონიკული დაავადება, რ-იც გაზაფხულსა და შემოდგომაზე მწვავდება. უმთავრესად გავრცელებულია სამხრ. ქვეყნებში, გვხვდება საქართველოშიც. გ. კ. უმეტესად ბიჭებს და ჭაბუკებს ემართებათ. გამომწვევი მიზეზი არ არის დადგენილი. ფიქრობენ, რომ იწვევს ენდოკრინული ფუნქციების მოშლა, ულტრაიისფერი სხივების მოქმედება, ზოგი ალერგიულ დაავადებად მიიჩნევს. გ. კ. აზიანებს ზემო ქუთუთოს კონიუნქტივას, ქუთუთოს ლორწოვანა იფარება სქელი დვრილოვანი წანაზარდებით, კონიუნქტივას მოცისფრორძისფერი დაჰკრავს. დამახასიათებელია სინათლის შიში, ცრემლის დენა, თვალების ქავილი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ალერგიის საწინააღმდეგო და ჰორმონული პრეპარატები, სიმპტომური თერაპია.

**გაზეთი,** პერიოდული გამოცემა, რ-შიც იბეჭდება ოპერატიული მასალა მიმდინარე საზ.-პოლიტ., ეკონ.-საწარმოო, კულტ., სპორტ. და სხვა მოვლენებზე. მასობრივი ინფორმაციისა და პროპაგანდის, აგრეთვე პოლიტ. ბრძოლის ერთ-ერთი ძირითადი საშუალება. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, რომ „გაზეთი არის არა მარტო კოლექტიური პროპაგანდისტი და კოლექტიური აგიტატორი, არამედ კოლექტიური ორგანიზატორიც“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, გვ. 13). სხვა პერიოდული გამოცემებისაგან გ. განსხვავდება ფორმატით, მოცულობით, გამოცემის სიხშირით (ყოველდღიური, ყოველკვირეული, კვირაში რამდენჯერმე და ა. შ.); დაბეჭდილი მასალის ფორმებისა და ჟანრების მრავალფეროვნებით. გ-ში იბეჭდება ინფორმაცია, ანგარიში, ინტერვიუ, რეპორტაჟი, ჩანახატი, კორესპონდენცია, სტატია, წერილი, ნარკვევი, მიმოხილვა, რეცენზია, ფელეტონი, პამფლეტი, ლიტ.-მხატვრული ნაწარმოები და სხვ. გ-ის რედაქციის აპარატში შედის: მთავარი რედაქტორი (სსრკ-ში—სარედაქციო კოლეგია რედაქტორის მეთაურობით), განყ-ბების გამგეები, რედაქტორები, სხვადასხვა პროფილის ლიტ. მუშაკები (რეპორტიორები, კომენტატორები, მიმომხილველები, ფელეტონისტები და სხვ.). ბევრ გ-ს ჰყავს სპეც. კორესპონდენტები, აგრეთვე საკუთარი კორესპონდენტები ქვეყნის შიგნით და საზღვარგარეთ.

ინფორმაციის შეკრება და გავრცელება ჯერ კიდევ შორეულ წარსულში დაიწყო (ცალკეული ცნობების გადაცემა ზეპირად ან წერილობით ძვ. ეგვიპტეში; განცხადებების დაფები — ძვ. რომსა და ჩინეთში, ბიულეტენები იულიუს კეისრის ეპოქის რომში). სიტყვა „გაზეთი“ წარმოიშვა ვენეციური წვრილი ვერცხლის ფულის „გაძეტას“ სახელწოდებიდან. XVI ს. ვენეციაში სპეც. ბიურო უშვებდა ხელნაწერ საინფორმაციო ფურცლებს, რ-თა ფასიც იყო წვრილი ფული — „გაძეტა“ (ვენეციაში დღესაც გამოდის გ. „გაძეტინოს“ სახელწოდებით). ტერმინი ფართოდ გავრცელდა მას შემდეგ, რაც 1631 ფრანგმა ტ. რენოდომ პარიზში დააარსა პერიოდული გამოც. „La Gazette“. სხვადასხვა ენაში გ-ის ცნებას სხვა ტერმინებიც გამოხატავს: journal (ფრანგ.), newspaper (ინგლ.), Zeitung (გერმ.) და სხვა. გ., როგორც გამოცემის სახეობა, კაპიტალ. ეპოქაში ჩამოყალიბდა; ევროპაში პირველი, შედარებით რეგულარული გ-ები გამოვიდა XVII ს. I ნახევარში (სტრასბურგში — 1609; ლონდონში — 1622; პარიზში — 1631; იტალიაში — 1639–46). საფრ. დიდი რევ. ეპოქაში გამოდიოდა საყოველთაოდ ცნობილი გ-ები: მარატის „ამი დიუ პეპლი“ („Ami du peuple“, 1789–92) და ებერის „ლე პერ დიუშენი“ („Le père Duchêne“, 1790–94). გ-ების როლი საზ. ცხოვრებაში თანდათან იზრდებოდა. უკვე XIX ს-ში თითოეული ძლიერი პოლიტ. მიმდინარეობა ცდილობდა საკუთარი გ. ჰქონოდა. მაგ., თავისი გ-ები ჰქონდათ ჩარტისტებს (ამ გ-ებში ზოგჯერ თანამშრომლობდნენ კ. მარქსი და ფ. ენგელსი), 1848–49 გამოდიოდა „ახალი რაინის გაზეთი“ („Neue Rheinische Zeitung“), რ-ის რედაქტორი იყო კ. მარქსი.

რუსეთში პირველი ხელნაწერი გ. გამოვიდა 1621. ეს იყო „ვესტოვიე პისმა, ილი კურანტი“. 1702-იდან პეტრე I-ის ბრძანებით დაიწყო ნაბეჭდი გ-ის „ვედომოსტის“ გამოცემა. ყველაზე გავრცელებული გ-ები იყო „სანკტ-პეტერბურგსკიე ვედომოსტი“ (1728), „მოსკოვსკიე ვედომოსტი“ (1756), „სევერნაია პოჩტა“ (1809) და სხვ. ფართოდ განვითარდა პროვ. პრესაც. 1900 რუსეთში გამოდიოდა 125 გ. მ. შ. ყველაზე გავრცელებული ორგანოს ტირაჟი 100 ათ. ც. უდრიდა. 1866 შეიქმნა პირველი რუს. ეროვნ. საინფორმაციო სააგენტო — PTA. საგაზეთო საქმის განვითარებას რუსეთში დიდად აფერხებდა მეფის მთავრობის რეაქციული პოლიტიკა, სასტიკი ცენზურა. განსაკუთრებით მძიმე იყო პროგრ. გამოცემების ბედი. ამიტომ რუს. მოწინავე საზ-ბამ XIX ს. 50-იანი წწ. დასასრულიდან დაიწყო რევ. გ-ების გამოცემა ემიგრაციაში. მათგან აღსანიშნავია ა. გერცენის და ნ. ოგარიოვის „კოლოკოლი“ (1857–65, ლონდონი; 1865–67, ჟენევა); I ინტერნაც. რუს. სექციის ორგანო „ნაროდნოე დელო“ (1870, ჟენევა), ხალხოსნური „რაბოტნიკი“ (1875–76, ჟენევა) და სხვ. ხალხოსნებმა თვით რუსეთშიც დაიწყეს არალეგალური გ-ების გამოცემა: „ნაჩალო“ (1878), „ზემლია ი ვოლია“ (1878–79) და სხვა.

ქართ. ენაზე პირველი გ. — „საქართველოს გაზეთი“ 1819 გამოვიდა (1820-იდან — „ქართული გაზეთი“ ეწოდა). 1828–32 გამოდიოდა „ტფილისის უწყებანი“, ხოლო XIX ს. II ნახევრიდან იწყება ქართ. ეროვნ. პრესის ძალუმი განვითარება. ამ პერიოდში გამოიცა გ-ები *„დროება“, „ივერია“, „კვალი“, „ცნობის ფურცელი“* და სხვ., რ-ებმაც დიდმნიშვნელოვანი როლი შეასრულეს საქართვ. კულტ.-საზ. ცხოვრებაში, ახ. სალიტ. ენის განვითარებაში, ჟურნალისტურ-პუბლიცისტური სკოლისა და ტრადიციების ჩამოყალიბებასა და ეროვნ. თვითშეგნების გაღვიძებაში.

პირველი მუშური ს.-დ. გ-ები რუსეთში XIX ს. დასასრულს გამოჩნდა. 1885 პეტერბურგში პარალელურად გამოვიდა გ. „რაბოჩი“, 1897 კიევში — „რაბოჩაია გაზეტა“, ამავე წელს პეტერბურგში — პირველი ნომერი „სანკტ-პეტერბურგსკი რაბოჩი ლისტოკისა“, რ-ის მეორე ნომერი გამოიცა საზღვარგარეთ. პირველი საერთო რუს. პოლიტ. მარქსისტული გ. იყო *„ისკრა“.* იგი 1900 დეკ-ში საზღვარგარეთ გამოსცა ვ. ი. ლენინმა (რუსეთში „ისკრა“ არალეგალურად ვრცელდებოდა). ბოლშევიკური პრესის განვითარებაში დიდი როლი შეასრულა ლენინურმა არალეგალურმა გ-ებმა „ვპერიოდმა“ (1904 – 05), „სოციალ-დემოკრატმა“ (1908 – 17); ლეგალურმა ორგანოებმა: „ნოვაია ჟიზნმა“ (1905), „ვოლნამ“, „ეხომ“ (1906). რუს. პროლეტარიატის ცხოვრებაში უდიდესი მოვლენა იყო მუშათა მასობრივი პოლიტ. გ. *„პრავდის“* გამოცემა 1912 წ. 5 მაისს.

საქართველოში ლენინურ-ისკრული მიმართულების პირველი გ. იყო *„ბრძოლა“* (1901). 1903 იგი გაერთიანდა გ. „პროლეტარიატთან“ და გამოვიდა *„პროლეტარიატის ბრძოლის“* სახელწოდებით (ქართ., რუს. და სომხ. ენებზე). პირველი ლეგალური ბოლშევიკური გ. ამიერკავკასიაში იყო „კავკაზსკი რაბოჩი ლისტოკი“ (1905) რუს. ენაზე; ქართ. ლეგალური ბოლშევიკური გ-ებიდან აღსანიშნავია *„ახალი ცხოვრება“* (1906), *„ახალი დროება“* (1906–07) და სხვ. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ, ახ. ისტ. პირობებში, კომუნისტური ბეჭდვითი სიტყვის წინაშე ახ. დიდი ამოცანები დაისახა. საბჭ. გ-ების, ისევე როგორც მთელი ჩვენი ბეჭდვითი სიტყვის, საქმიანობა კომუნისტური პარტიულობის, იდეურობის, ხალხურობის, მასობრიობის ლენინურ პრინციპებს ეყრდნობა. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებისთანავე პარტია შეუდგა პარტიულსაბჭ. გ-ების ფართო ქსლის შექმნას. ცენტრ. გ-ების „პრავდისა“ და „იზვესტიის“ განმტკიცებასთან ერთად, პარტიის ცკ-მა და საბჭ. მთავრობამ გამოსცა ახ. ცენტრ. გ-ები: „გაზეტა ვრემენნოგო რაბოჩეგო ი კრესტიანსკოგო პრავიტელსტვა“ (1917–18), „რაბოჩაია ი კრესტიანსკაია კრასნაია არმია ი ფლოტი“ (1917–18) და სხვ. სოციალ. მშენებლობის წლებში სულ უფრო და უფრო მატულობდა გ-ების რაოდენობა, იზრდებოდა ტირაჟი. 1940 სსრკ-ში გამოდიოდა 8806 გ. მათი ერთჯერადი ტირაჟი იყო 38,4 მლნ. ცალი. დიდი სამამულო ომის წლებში ყველა გ. ეხმარებოდა პარტიას ხალხის დარაზმვაში აგრესიის წინააღმდეგ. არმიასა და ფლოტში გამოდიოდა 800-მდე გ., რ-თა ერთჯერადი ტირაჟი იყო 3 მლნ. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა პარტიზანულ და არალეგალურ გ-ებს, რ-ებიც მტრის მიერ დროებით ოკუპირებულ ტერიტორიაზე გამოდიოდა. 1943-თვის მათი რიცხვი 270-ს აჭარბებდა. ომის შემდგომ წლებში დაარსდა მრავალი ახ. გ. გაიზარდა ბევრი გ-ის მოცულობა, ფორმატი და პერიოდულობა.

საბჭ. კავშირში გ-ების შემდეგი ჯგუფებია: ა) საკავშ. ცენტრ. საერთო-პოლიტიკური („პრავდა“, „იზვესტია“, „კომსომოლსკაია პრავდა“, „სელსკაია ჟიზნი“, „სოციალისტიჩესკაია ინდუსტრია“, „ტრუდი“ და სხვ.); ბ) საკავშ. ცენტრ. დარგობრივი და სპეციალიზებული („კრასნაია ზვეზდა“, „ეკონომიჩესკაია გაზეტა“, „ლიტერატურნაია გაზეტა“, „მედიცინსკაია გაზეტა“, „გუდოკი“, „უჩიტელსკაია გაზეტა“ და სხვ.); გ) ადგილ. საერთო-პოლიტ. მასობრივი (რესპ., სამხარეო და საოლქო); დ) ადგილ. დარგობრივი და სპეციალიზებული; ე) საქალაქო; ვ) რაიონული; ზ) ძირეული პრესა (მრავალტირაჟიანი გ-ები).

1975 ჩვენს ქვეყანაში გამოდიოდა სხვადასხვა ტიპის 7973 გ. სსრკ ხალხთა და 10 უცხო ენაზე. საქართველოში ამ დროისათვის გამოდიოდა 141 გ., მ. შ. — 12 რესპუბლიკური (*„კომუნისტი“, „ზარია ვოსტოკა“, „ახალგაზრდა კომუნისტი“* და სხვ.), 7 საოლქო (*„საბჭოთა აჭარა“, „საბჭოთა აფხაზეთი“* და სხვ.). 9 საქალაქო, 66 რაიონული, 33 ძირეული,

15 საკოლმეურნეო, რ-თა საერთო წლიური ტირაჟი იყო 638 081 ათ. ცალს შეადგენდა.

სოციალ. მშენებლობის პერიოდში განუწყვეტლივ უმჯობესდება და სრულყოფილი ხდება საბჭ. გ-ების მუშაობის ფორმები და მეთოდები. პარტ. საბჭ. გ-ების გამოცემაში პროფ. ჟურნალისტებთან ერთად აქტიურად მონაწილეობენ მუშა და სოფლის კორესპონდენტები; თითქმის ყველა გ-თან არის შექმნილი შტატგარეშე განყ-ბების ინ-ტი. გ-ების რედაქციები ხშირად აწყობენ გამსვლელ რედაქციებს, მუშსოფკორთა რეიდებს; რესპ., საოლქო, საქალაქო და რ-ნული გ-ები ბეჭდავენ გ. გაცვლით გვერდებს, სისტემატურად აქვეყნებენ სახ. კონტროლის ფურცლებს და სხვ.

*ლიტ*.: Маркс К. и Энгельс Ф., О печати, М., 1963; Ленин В. И., О печати. Сб. статей, М., 1959; О партийной и советской печати. Сб. документов, М., 1954; Печать СССР за 50 лет, М., 1967; Советская печать в документах, М., 1961; ზ ა ქ რ ა ძ ე გ., ქართული პერიოდიკა. 1819—1945. ბიბლიოგრაფია, თბ., 1946; გ ა გ ო შ ი ძ ე შ., საბჭოთა პრესის ლენინური პრინციპები, თბ., 1970; გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., ქართული ჟურნალისტიკა, ტ. 1, თბ., 1941; ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ვ. ი. ლენინი ბოლშევიკური პრესის ორგანიზატორი, რედაქტორი და ჟურნალისტი, თბ., 1972. *შ. გაგოშიძე*.

**„გაზეთის სტატიების მატიანე“**, ორკვირეული ბიბლიოგრაფიული ჟურნალი, რ-საც 1934-იდან გამოსცემს საქ. სსრ სახელმწ. წიგნის პალატა (1938-მდე გამოდიოდა „გაზეთის მატიანის“ სახელწოდებით). აღნუსხავს ქართ. და რუს. ენებზე არსებულ რესპ., საოლქო, საქალაქო და სარაიონო, აგრეთვე საუწყებო, ძირეულ და საკოლმ. გაზეთებში დაბეჭდილ სტატიებს, დოკუმენტურ მასალას, ნარკვევებსა და მხატვრულ ნაწარმოებებს. „გ. ს. მ-ში“ მასალა განლაგებულია საკავშ. წიგნის პალატის საკლასიფიკაციო სქემის მიხედვით. გარდა იმისა, რომ ჟურნალი ინფორმაციას აწვდის მკითხველს, იგი ეხმარება მას საგაზეთო მასალების თემატურ შერჩევაში. *ნ. გურგენიძე*.

**გაზელი**, ნამდვილი *ანტილოპების* ქვეოჯახის ჩლიქოსანთა 7 გვარის კრებითი სახელწოდება. არსებობს გ-ის 19 სახეობა. გავრცელებულია ჩრდ. და აღმ. აფრიკაში, დას. და ცენტრ. აზიისა და ჩრდ.-დას. ინდ. უდაბნოებსა და სტეპებში. ცხოვრობენ ჯოგებად, იკვებებიან ბალახოვანი მცენარეებით. დარბიან ძალიან სწრაფად. ნეზვი ყოველწლიურად 1—2 ნუკრს იგებს. ძვირფასი სანადირო და სარეწაო ცხოველებია და, რაკი მათი რიცხვი სწრაფად კლებულობს, საჭიროებენ დაცვას. სსრკ-ში გვხვდება გ-ის ორი სახეობა: *ჯურცკი* და *ძერენი*.

**გაზი**, იხ. *აირი*.

**გაზიანთეფი** (Gaziantep), ქალაქი სამხრ. თურქეთში. გაზიანთეფის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 226 ათ. მცხ. (1973). რკინიგზის სადგური სირიისკენ გამავალ ხაზზე. ცემენტის, საფეიქრო და ტყავის ნაწარმის დამზადება, სპირტ-არაყისა და საპნის საწარმოები. ვაჭრობა სას.-სამ. პროდუქციით.

**გაზიფიკაცია**, სახ. მეურნეობის, ტექნიკისა და ყოფაცხოვრების სხვადასხვა სფეროში საწვავი აირის გამოყენება (იხ. აგრეთვე *აირის მრეწველობა*).

**გაზიფიკაცია** ს ა თ ბ ო ბ ი ს ა, მყარი ან თხევადი სათბობის გარდაქმნა საწვავ აირად. აირგენერატორებში სათბობს მაღალი ტემპ-რის პირობებში არასრულად ჟანგავენ ჰაერით (ჟანგბადით, წყლის ორთქლით) და უმთავრესად საწვავ პროდუქტებს (ნახშირჟანგსა და წყალბადს) ღებულობენ, რ-ებსაც გენერატორის აირს უწოდებენ. გ. შეიძლება ნებისმიერი სათბობისა (წიაღისეული ნახშირი, ტორფი, მაზუთი, კოქსი, მერქანი და სხვ.). გენერატორის აირს სათბობად იყენებენ მეტალ., კერამ., მინასახარშ ღუმლებში, აირის საყოფაცხოვრებო ხელსაწყოებში, შიგაწვის ძრავებში და სხვ., ხოლო ნედლეულად — წყალბადის, ამიაკის, მეთანოლის, ხელოვნური თხევადი სათბობისა და სხვ. წარმოებაში.

არსებობს გ-ის მრავალი ხერხი (უწყვეტი და პერიოდული გ., გ. მდუღარე შრეში, ნახშირის მტვრისა და თხევადი სათბობის გ. ჩირაღდანში, გ. ატმ. და მაღალი წნევის დროს, *ნახშირის მიწისქვეშა გაზიფიკაცია* და სხვ.); ქიმ. რეაქციები კი ყოველთვის ერთნაირად მიმდინარეობს.

მყარი სათბობის გ-ის დროს ჟანგბადით ან წყლის ორთქლით იჟანგება უშუალოდ ნახშირბადი: $2C+O_2=2CO+247$ *მეგჯ/კმოლ* (58860 *კკალ/კმოლ*); $C++H_2O=CO+H_2-119$ *მეგჯ/კმოლ* (28380 *კკალ/კმოლ*), მაგრამ მთელი ნახშირბადის გარდაქმნა CO პროდუქტად ჩვეულებრივ არ ხერხდება, მისი ნაწილი მთლიანად იწვის: $C+O_2=CO_2+409$ *მეგჯ/კმოლ* (97650 *კკალ/კმოლ*). ამ დროს წარმოქმნილი ნახშირორჟანგი რეაგირებს გავარვარებულ ნახშირბადთან: $CO_2+C=2CO-162$ *მეგჯ/კმოლ* (38790 *კკალ/კმოლ*). თხევადი სათბობის გ-ის პროცესში მაღალი ტემპ-რის ზემოქმედებით ნახშირწყალბადები იხლიჩება დაბალმოლეკულურ ნაერთებად, რ-ებიც შემდგომ იჟანგება, მაგ., $CH_4+0{,}5O_2=CO+2H_2++34$ *მეგჯ/კმოლ* (8030 *კკალ/კმოლ*); $CH_4+H_2O=CO+3H_2-210$ *მეგჯ/კმოლ* (50200 *კკალ/კმოლ*). გ-ის დროს წარმოქმნილი აიროვანი პროდუქტები ურთიერთრეაგირებენ: $CO+H_2O=CO_2+H_2+44$ *მეგჯ/კმოლ* (10410 *კკალ/კმოლ*).

გენერატორის აირის მისაღებად იყენებენ სხვადასხვა სახის მჟანგავს: ჰაერს, წყლის ორთქლს, წყლის ორთქლის ნარევს ჰაერთან ან ჟანგბადთან, ჟანგბადით გამდიდრებულ ჰაერს და სხვ. მჟანგავი ისე უნდა შეირჩეს, რომ ეგზოთერმული რეაქციების დროს გამოყოფილი სითბო საკმარისი იყოს მთელი პროცესის ჩასატარებლად. გენერატორის აირის სახელწოდებას ხშირად მჟანგავი განსაზღვრავს. მაგ., ჰ ა ე რ ი ს ა ი რ ი წარმოიქმნება აირგენერატორში ჰაერის გამოყენებისას, წ ყ ლ ი ს ა ი რ ი (სინთეზ-აირი, ტექნოლ. აირი) — გავარვარებული სათბობის, ნახშირბადისა და წყლის ორთქლის ურთიერთმოქმედების შედეგად. თუ მჟანგავად ორთქლ-ჰაერს გამოიყენებენ, შ ე რ ე უ ლ ა ი რ ს მიიღებენ, თუ ორთქლჟანგბადს — ქ ა ლ ა ქ ი ს ა ი რ ს.

გ. დაიწყო XIX ს-ში, როცა მყარ და თხევად სათბობთან შედარებით უფრო ხელსაყრელი სათბობის — აირის გამოყენებას მიმართეს. ვითარდებოდა აგრეთვე ს ა ნ ა თ ი ა ი რ ი ს წარმოება, რ-იც ემყარება სათბობის თერმული დესტრუქციის პროცესებს. II მსოფლიო ომის შემდეგ ინტენსიურად დაიწყო თხევადი სათბობის გ-ის ხერხების დამუშავება, რასაც განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბუნებრივი აირის წყაროებიდან დაშორებული რ-ნებისათვის. სსრკ-ში წარმატებით ამუშავებენ მაღალგოგირდოვანი საქვაბე სათბობიდან (მაზუთიდან) მცირეგოგირდოვანი აიროვანი სათბობის მიღების ხერხებს. ამ სათბობის გამოყენებისას ნაკლებად ჭუჭყიანდება საჰაერო აუზი გოგირდოვანი აირით და ნაკლებად იჟანგება საქვაბე მოწყობილობა.

*ლიტ*.: Труды VI международного нефтяного конгресса, в. 2 — 7, М., 1965; Христианович С. А. [и др.], Способ получения электроэнергии на тепловых электростанциях. Авторское свидетельство № В 1922 (запатентовано в США, Англии и др.); Шишаков Н. В., Основы производства горючих газов, М.—Л., 1948.

**გაზოლინი** (ფრანგ. gaz—აირი და ლათ. oleum—ზეთი), მსუბუქი თხევადი ნახშირწყალბადების ნარევი, რ-იც ნავთობის გამოხდით ან სამრეწვ. აირების დაყოფისას მიიღება. გ. ადვილად აალებადი სითხეა. იყენებენ სათბობად შიდაწვის კარბურატორულ ძრავებში, გამხსნელად — ზეთოვანი და ფისოვანი ნივთიერებების ექსტრაქციისათვის (ფრაქცია 70—100°C), ლაბორატორიებში (პეტროლეინის ეთერი, ამოდუღების ტემპ-რის ფარგლები 30—80°C) და სხვ.

**გაზომვა**, გასაზომი ფიზიკური სიდიდის ზუსტი ექსპერ. შედარება ერთეულის ტოლად მიღებულ სხვა ერთგვაროვან სიდიდესთან. შედარების შედეგად მიღებულ რიცხვს გასაზომი სიდიდის რიცხობრივი მნიშვნელობა ეწოდება. გ-ის ელემენტებია: გ-ის ობიექტი, რ-ის თვისების ან მდგომარეობის მახასიათებელი თვით გასაზომი სიდიდეა; შერჩეულ ერთეულებში გრადუირებული გ-ის ტექ. საშუალებანი; დამკვირვებელი ან მარეგისტრირებელი მოწყობილობა, რ-იც გ-ის შედეგს აღიქვამს, და გ-ის საბოლოო შედეგი. გ. ორგვარია: პირდაპირი ანუ უშუალო (შედეგი სიდიდის უშუალო გ-ით მიიღება) და არაპირდაპირი (რ-იც ემყარება საძიებნი და უშუალოდ გაზომილი სიდიდეების ცნობილ ურთიერთდამოკიდებულებას). შექმნილია ერთეულთა თვითშეთანხმებული სისტემა (იხ. *ერთეულთა საერთაშორისო სისტემა*), რ-საც გ-ის ყველა სფეროში იყენებენ. ყოველი გ. დაკავშირებულია გარკვეულ ცდომილებებთან. თუ ცდომილება გამოწვეულია გ-ის არასრულყოფილი მეთოდის გამოყენებით, არაზუსტი გრადუირებითა და საზომი აპარატურის არასწორი დაყენებით, მას ს ი ს ტ ე მ ა ტ უ რ ს უწოდებენ; გ-ის შედეგებში კონტროლს დაუქვემდებარებელი ფაქტორების (ტემპ-რის შემთხვევითი ცვლილება, რხევები და სხვ.) გავლენით გამოწვეულ ცდომილებებს კი — შ ე მ თ ხ ვ ე ვ ი თ ს. შემთხვევითს ცდომილებებს გამორიცხავენ მრავალჯერადი გ-ის მონაცემებით მიღებული სტატისტ. კოეფიციენტების გ-ის შედეგში შეტანით. ცდომილებების გამო გ-ის შედეგი რამდენადმე განსხვავდება გასაზომი სიდიდის ჭეშმარიტი მნიშვნელობისაგან, ამის გამო სიდიდის გ-ისას აუცილებელია ცდომილებების შეფასება.

გ. მ ე ტ რ ო ლ ო გ ი ა შ ი შეიძლება იყოს უშუალო, არაპირდაპირი, ერთობლივი და თავმოყრილი. უშუალო გ-ის დროს საზომს ან ხელსაწყოს იყენებენ მოცემული სიდიდის უშუალო გ-თვის (მაგ., მასის გ. ციფერბლატიანი ან ტოლმხარა სასწორით, ტემპ-რის გაზომვა თერმომეტრით). არაპირდაპირი გ-ის შედეგს ადგენენ საძებნ, უშუალოდ გაზომილ სიდიდეებს შორის ცნობილი დამოკიდებულების საფუძველზე (მაგ., ერთგვაროვანი სხეულის სიმკვრივის გ. მისი მასისა და გეომ. ზომების მიხედვით). ერთობლივი გ. ეწოდება რამდენიმე ერთსახელიანი სიდიდის გ-ს. ასეთ სიდიდეთა მნიშვნელობა მოიძებნება იმ განტოლებათა სისტემის ამოხსნით, რ-ებიც მიღებულია სხვადასხვანაირად შეხამებული სიდიდეების უშუალო გ-ით (მაგ., საწონების კომპლექტის დაკალიბრებისას ერთ-ერთი საწონის უშუალო გ-ითა და საწონების სხვადასხვა შეხამების მასების შედარებით განსაზღვრავენ საწონების მასების მნიშვნელობას). თავმოყრილი გ. გულისხმობს ორ ან რამდენიმე სხვადასხვასახელიან სიდიდეებს შორის დამოკიდებულების მოძებნას მათი ერთდროული გ-ით (მაგ., სხეულის წაგრძელების განსაზღვრა ტემპ-რის გავლენით). განასხვავებენ აგრეთვე აბსოლუტურსა და ფარდობით გ-ებს.

გ-თა ერთიანობა სახელმწიფოში ევალება მეტროლოგიურ სამსახურებს, რ-თა ინ-ტებში ინახება ერთეულთა ეტალონები. მათი მიზანია გ-ის საშუალებათა შემოწმება. გასაზომი ობიექტების მიხედვით გ. შეიძლება იყოს ხ ა ზ ო ვ ა ნ ი (სიგრძის, ფართობის, მოცულობის გ.), მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ი (ძალის, წნევის და

სხვ.), ელექტრული და ა. შ.; გ-თა კლასიფიკაცია შეესაბამება ფიზ. ძირითად დარგებს.

გ. მათემატიკურ თეორიაში, იხ. სტ. *თანაზომადი და არათანაზომადი სიდიდეები.*

გ. სოციოლოგიურ გამოკვლევებში, სოც. ინფორმაციის მოწესრიგების ხერხი, რ-იც რიცხვთა სისტემებსა და მათ შორის თანაფარდობას უპირისპირებს გასაზომი სოც. ფაქტორების რიგს. გ. სამი ტიპისაა: 1. ნომინალური— ნომინალურ სკალაზე ობიექტისათვის მიწერილი რიცხვები ადგენენ სხვაობას ამ ობიექტებს შორის ან მათ იგივეობას, ე. ი. ნომინალური სკალა არსებითად დაჯგუფება ან კლასიფიკაციაა. 2. რიგითს სკალაზე ობიექტისათვის მიწერილი რიცხვები გასაზომი ნიშნის მიხედვით აწესრიგებენ ობიექტებს და გვიჩვენებენ მათი განაწილების რიგს სკალაზე და არა მანძილს მათ შორის ან კოორდინატებს. 3. ინტერვალური — სკალაზე ობიექტისათვის მიწერილი რიცხვებით აღინიშნება ობიექტების რიცხვი და მანძილი მათ შორის. ინტერვალური გ-ის მაგალითია პროფესიათა მიმზიდველობის სკალა, რ-იც პირობით ბალს ანიჭებს თითოეულ პროფესიას. ასეთი სკალა საშუალებას იძლევა პროფესიები ერთმანეთს შევუდაროთ პოპულარობის თვალსაზრისით. მაგ., ვამტკიცოთ, რომ მძღოლის პროფესია ხარატის პროფესიაზე პოპულარულია *M* ბალით, ხოლო მფრინავის პროფესიაზე ნაკლებპოპულარულია *K* ბალით. სოც. მოვლენებისა და პროცესების რაოდენობრივი ზომის განსაზღვრა გ-ის ამ სამი ტიპით შემოიფარგლება.

*ლიტ.*: Здравомыслов А. Г., Методология и процедура социологических исследований, М., 1969; Маликов С. Ф., Введение в технику измерений, 2 изд., М., 1952; Маликов С. Ф., Тюрин Н. И., Введение в метрологию, 2 изд., М., 1966.

გაზოტრონი ვგ-163: 1—ოქსიდური შესათბობი კათოდი; 2—კათოდთან შეერთებული თბური ეკრანი; 3—გრაფიტული ანოდი; 4—გაზოტრონის ყელი, რომელშიც ვერცხლისწყლის წვეთებია; 5—თბური ეკრანი.

**ᲒᲐᲖᲝᲛᲕᲐ** ცხოველისა, სას.-სამ. ცხოველის სხეულის სხვადასხვა ნაწილის გაზომვა. ზომავენ ექსტერიერისა და კონსტიტუციის შეფასებისათვის, აწონვის გარეშე ცოცხალი მასის განსაზღვრისათვის და მოზარდეულის ზრდა-განვითარების გასაკონტროლებლად. განასხვავებენ განაზომთა 4 ძირითად ჯგუფს: სიმაღლის, სიგრძის, სიგანისა და ირგვლივის მიხედვით. განაზომთა რაოდენობა, მაგ., მეცნ. კვლევისას 28—52-ა, სანაშენე წიგნში ჩაწერისას — 2—72 და ა. შ. ცხოველის სიდიდისა და სხეულის აგებულების პროპორციების დასახასიათებლად ძირითადი განაზომებია: სიმაღლე მინდაოში, ტანის ირიბი სიგრძე, გულმკერდის ირგვლივი ბეჭებს უკან და ნების ირგვლივი. ძირითად გაზომვებში შედის აგრეთვე სას.-სამ. ფრინველის გულმკერდისა და წვივის სიგრძეც. საზომი იარაღებია: დანაყოფებიანი ჯოხი, ფარგალი, ბაბთა და სხვ. გაზომვის შედეგად მიღებული მონაცემები საშუალებას გვაძლევს ერთმანეთს შევადაროთ სხვადასხვა ან ერთი და იმავე ჯიშის ცხოველთა ჯგუფები, რ-ებიც მოშენებული არიან სხვადასხვა რ-ნებში განსხვავებული კვებისა და მოვლის პირობებში; შევადაროთ აგრეთვე წინაპართა და შთამომავლების ექსტერიერული და სხვ. თავისებურებანი; დავადგინოთ ჯიშის სტანდარტი და სხვ. *ნ. გოცირიძე.*





სასოფლო-სამეურნეო ცხოველთა განაზომები: 1—სიმაღლე მინდაოში; 2—სიმაღლე გავაში; 3—თავის სიგრძე; 4 — ტანის ირიბი სიგრძე; 5—გავის ირიბი სიგრძე; 6 — გულმკერდის სიგანე ბეჭებს უკან; 7—სიგანე კუკუხოებში; 8—შუბლის უდიდესი სიგანე; 9—გულმკერდის ირგვლივი ბეჭებს უკან; 10—ნების ირგვლივი; 11—მკერდის სიღრმე.

**ᲒᲐᲖᲝᲛᲕᲘᲡ ᲢᲔᲥᲜᲘᲙᲐ,** მეცნიერებისა და ტექნიკის დარგი, შეისწავლის იმ ინფორმაციის მიღების მეთოდებსა და საშუალებებს, რ-ებიც ეხება საკვლევი ობიექტებისა და საწარმოო პროცესების მდგომარეობისა და თვისებების მახასიათებელ სიდიდეებს. გ. ტ-ის, როგორც ერთიანი სამეცნ. დისციპლინის, ჩამოყალიბების პროცესი ჯერ არ დამთავრებულა. ბევრ. ტექნიკურად განვითარებულ ქვეყანაში, მიუხედავად იმისა, რომ ხელსაწყოთმშენებლობის ტექ. დონე მაღალია, გ. ტ-ს განიხილავენ უფრო როგორც მრეწვ. დარგს, ვიდრე მეცნ. დარგს.

გ. ტ. არსებობს უძველესი დროიდან; საქონელგაცვლის განვითარების შედეგად შეიქმნა წონის საზომი ხელსაწყო —სასწორი; შემდგომ აუცილებელი გახდა მიწის ნაკვეთის ფართობის გაზომვა, დღისა და დღე-ღამის განაწესის დადგენა (დროის გაზომვა), ასტრონ. დაკვირვებებისა და ნაოსნობისათვის კუთხეებისა და მანძილის გაზომვა და სხვ. XV ს-მდე გ. ტ. განეკუთვნებოდა მათემატიკას. ამაზე მეტყველებს ისეთი მათ. სახელწოდებანი, როგორიც არის „გეომეტრია" (დედამიწის გაზომვა), „ტრიგონომეტრია" (სამკუთხედების გაზომვა) და ა. შ. XVI—XVIII სს-ში ექსპერ. ფიზიკის სწრაფმა განვითარებამ ხელი შეუწყო გ. ტ-ის სრულყოფას. ამ პერიოდში გააუმჯობესეს საათის მექანიზმი, გამოიგონეს მიკროსკოპი, ბარომეტრი, თერმომეტრი, ელექტროსაზომი ხელსაწყოები და სხვ. გაზომვათა სიზუსტე ხელს უწყობდა მეცნ. აღმოჩენებს. მაგ., ტ. ბრაჰეს ზუსტმა ასტრონ. გაზომვებმა ი. კეპლერს საშუალება მისცა დაედგინა, რომ პლანეტების მიმოქცევის ორბიტები ელიფსურია. საზომი ხელსაწყოებისა და მათი თეორიის შექმნაში მონაწილეობდნენ ცნობილი მეცნიერები: გ. გალილეი, ი. ნიუტონი, ქ. ჰიუგენსი, გ. რიხმანი და სხვ.

XVIII ს. დასასრულსა და XIX ს. I ნახევარში ორთქლის ძრავების გავრცელებამ და მანქანათმშ. მკვეთრმა განვითარებამ განაპირობა სამრეწვ. გ. ტ-ის განვითარება; გაუმჯობესდა ზომების განმსაზღვრელი ხელსაწყოები, შეიქმნა საზომი მანქანები, კალიბრები და სხვ. XIX ს-ში შეიმუშავეს გ. ტ-ის თეორიისა და მეტროლოგიის საფუძვლები. ამავე პერიოდში გაზომვათა მეტრული სისტემების გავრცელებამ განაპირობა გაზომვების ერთიანობა მეცნიერებასა და წარმოებაში. გ. ტ-თვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა კ. გაუსის შრომებს (უმცირეს კვადრატთა მეთოდი, შემთხვევითი ცდომილებების თეორია, ერთეულთა აბსოლ. სისტემა — CGSE); ვ. ვებერთან ერთად მან საფუძველი ჩაუყარა მაგნ. გაზომვებს. თბოენერგეტ. განვითარებისა და კავშირგაბმულობის ელექტრულ საშუალებათა და ელექტროენერგეტ. დანადგართა დანერგვამ განაპირობა თბოტექ. და ელექტროსაზომი ხელსაწყოების შექმნა. XIX—XX სს. მიჯნაზე ტექნიკურად განვითარებულ ქვეყნებში დაიწყეს მეტროლოგიური დაწესებულებების შექმნა. 1893 რუსეთში შექმნეს წონისა და ზომის მთავარი პალატა, რ-საც სათავეში დ. მენდელეევი ჩაუდგა.

XX ს. დასაწყისში დაიწყო გ. ტ-ის განვითარების ახალი ელექტრული ეტაპი. მოგვიანებით დაიწყეს ელექტრონული საშუალებების გამოყენება მექან., სითბური, ოპტ. სიდიდეების გასაზომად, ქიმ. ანალიზების დროს და ა. შ. შეიქმნა დარგები: რადიოგაზომვები, სპექტრომეტრია და სხვ.; განვითარდა ხელსაწყოთმშენებლობის მრეწველობა. II მსოფლიო ომის შემდეგ კიბერნ. განვითარებასთან დაკავშირებით იწყება გ. ტ-ის განვითარების შემდგომი ახ. ეტაპი.

თანამედროვე საზომი მოწყობილობით გაზომვის პროცესში სიდიდე ისეთ მიზანმიმართულ ფორმად გარდაიქმნება, რ-საც კონკრ. შემთხვევაში მოხერხებულად გამოიყენებს (აღიქვამს) ადამიანი ან მანქანა. XX ს. I ნახ. ბოლოს გ. ტ-ის განვითარების შედეგად დადგინდა, რომ მექან. გადაადგილების შესაბამისი საზომი სიდიდის გარდაქმნა ელექტრულ სიდიდედ (დენის ძალა, ძაბვა, სიხშირე, იმპულსის ხანგრძლივობა და სხვ.) მეტად ხელსაყრელია. ასეთ შემთხვევაში შემდგომი ოპერაციებისათვის (გაზომვის შედეგის გადაცემა მანძილზე, მისი რეგისტრაცია, მათ. დამუშავება, ავტომ. მართვის სისტემებში შეტანა) შეიძლება გამოვიყენოთ სტანდ. ელექტრული აპარატურა. გაზომვის ელექტრული მეთოდების გამოყენების უპირატესობანია: მარტივი სარეგულირებელია, გამოყენებული აპარატურა მგრძნობიარეა; მისი ელექტრული მოწყობილობა მცირე ინერციულობისაა; ამ მეთოდით შესაძლებელია სხვადასხვაგვარი სიდიდის ერთდროული გაზომვა; მმართველი მანქანებისა და საზომ-საინფორმაციო სისტემების ელექტრული აპარატურა ადვილად კომპლექტდება ტიპური ბლოკებით.

თანამედროვე გ. ტ-ში ხელსაწყოების გამოყენების სფეროსა და საზომი სიდიდის ტიპის მიხედვით გაზომვის რამდენიმე მიმართულებაა (ოპტ., აკუსტიკური, თბოფიზ., ფიზ.-ქიმ., ელექტრული, მაგნ., გამოსხივების, დროისა და სიხშირის, რადიოგაზომვები და სხვ.), რ-ებიც ერთმანეთთან ნაკლებად არიან დაკავშირებული. ცალკეული მიმართულების ფარგლებში განუწყვეტლივ იქმნება საზომი სიდიდეების გაზომვის ქვეგანყ-ბები. მაგ., ტენზომეტრია (დეტალების ზედაპირზე მექან. ძაბვების გაზომვა), ვიბრომეტრია (ვიბროგადანაცვლება, ვიბროსიჩქარე, ვიბროაჩქარება, სიხშირისა და სპექტრული შედგენილობის ვიბრაცია), კონდუქტომეტრია (ხსნარის შედგენილობის გაზომვა ელექტრული გამტარობის მიხედვით) და სხვ.

გაზომვის პროცესის ხასიათის ან საბოლოო მიზნის მიხედვით გ. ტ-ში გამოყოფენ რამდენიმე ქვედარგს. მაგ., ტელემეტრია (გაზომვა მანძილზე), რ-საც განეკუთვნება რადიოტელემეტრიაც (ამ უკანასკნელის ნაწილია კოსმ. რადიოტელემეტრია); შემთხვევითი პროცესების — ამპლიტუდური განაწილების კორელაციური ფუნქციებისა და სიმძლავრის სპექტრების მახასიათებლების — გაზომვები; არაელექტრული სიდიდეების ელექტრული გაზომვები, ციფრული გ. ტ. და სხვ. არსებობს გ. ტ-ის ქვედარგებად დაყოფის საწინააღმდეგო ტენდენციაც: გ. ტ-ის ცალკეული ქვედარგების გაერთიანება გაზომვის საწყისი პოზიციების ერთიანობის, აპარატურის აგების პრინციპების, სტრუქტურული სქემებისა და საზომ საშუალებათა ერთიანობის ბაზაზე. ამ ერთიანობის მაგალითია საწარმოო ხელსაწყოებისა და ავტომატიზაციის საშუალებათა სახელმწ. სისტემა — ГСП, აგრეთვე ელექტროსაზომი ტექ. საშუალებების აგრეგატული სისტემა — АСЭТ

გ. ტ-ის საშუალებებზე მოთხოვნილებანი იმდენად დიდია და ნაირსახოვანი, რომ საერთო ხელსაწყოთმშენებლობასთან ერთად არსებობს საავიაციო, ანალიზური, გეოფიზ., სამედ. და სხვა ხელსაწყოთმშენებლობა. გ. ტ-ის საფუძვლებს სწავლობენ სსრკ-ის ყველა უმაღლეს ტექ. სასწავლებელში. 70-იანი წლების დასაწყისს გარკვეულად დაისახა გ. ტ-ის განვითარების ტენდენციები. მათგან ძირითადია: 1. ხელსაწყოთა ხარისხის ამაღლება—ცდომილების შემცირება 0,01%-მდე და უფრო მეტად, სწრაფმოქმედების გადიდება ათასეულ და მილიონ გაზომვამდე წამში,

ხელსაწყოების საიმედოობის გაზრდა და ზომების შემცირება; 2. ძნელად გასაზომი სიდიდეებისა და მკაცრ საექსპლუატაციო პირობებში გამოსაყენებელი საზომი აპარატურის გამოყენების სფეროს გაფართოება. 3. ციფრული მეთოდების გამოყენება როგორც ელექტრული, ისე სხვა სიდიდეების გასაზომად, ანალოგური ხელსაწყოების გაუმჯობესება. 4. გ. ტ-ის ყველა სფეროში საზომი ინფორმაციის ლოგიკური და მათ. დამუშავების მეთოდების ფართოდ დანერგვა.

მეტროლოგიაში აღსანიშნავია ადამიანის მიერ შექმნილი ეტალონებიდან გადასვლა ბუნებრივ ეტალონებზე, რ-თა არსი დაფუძნებულია მატერიის ტალღურსა და დისკრეტულ თვისებებზე. მაგ., სიგრძის ერთეული გამოისახება სინათლის ტალღის სიგრძით, ხოლო დროის ერთეული—ბუნებრივი გამომსხივარის რხევის პერიოდის მეშვეობით. ამის შესაბამისად, ელექტრული მუხტის ერთეული შეიძლება გამოისახოს ელექტრონის მუხტის, ხოლო მასა — რ-იმე ელემენტარული ნაწილაკის მასის მეშვეობით.

გ. ტ-ის აქტუალური ამოცანაა საერთო თეორ. საფუძვლების ჩამოყალიბება. ამ საკითხის დამუშავების სირთულეს განაპირობებს ის ფაქტი, რომ გ. ტ-ის თეორია ესაზღვრება გნოსეოლოგიისა (იხ. *შემეცნების თეორია*) და მათ. საკითხებს.

სსრკ-ში რეგულარულად გამოდის ჟურნალები „Измерительная техника" (1939-იდან), „Приборы и системы управления" (1956-იდან), „Автометрия" (1965-იდან), „Приборы и техника эксперимента" (1956-იდან), რეფერატული ჟურნალი „Метрология и измерительная техника" (1963-იდან), „Контрольно-измерительная техника" (1958-იდან), „Энциклопедия измерений, контроля и автоматизации" (1962-იდან) და სხვ., აგრეთვე მონოგრაფიები, ცნობარები და სპეც. ლიტერატურა გ. ტ-ისა და ხელსასაწყოთმშენებლობის დარგში.

*ლიტ*.: Маликов М. Ф., Основы метрологии, ч. 1, М., 1949; Новицкий П. В., Основы информационной теории измерительных устройств, Л., 1968; Островский Л. А., Основы общей теории электроизмерительных устройств, М.—Л., 1965; Туричин А. М., Электрические измерения неэлектрических величин, 4 изд., М.—Л., 1966.

**გაზომვის ცდომილება,** იხ. *ცდომილება*.

**გაზონი** (ფრანგ. gazon), მოკლედ და თანაბრად შეკრეჭილი, საგანგებოდ მოყვანილი, უმთავრესად მრავალწლოვანი ბალახეულით დაფარული მიწის ნაკვეთი. განარჩევენ საპარტერო, საპარკო, სპორტულ და მავრულ (ჭრელყვავილოვან) გ-ებს. საპარტერო გ. ყვავილნარისა და პარტერის ძირითადი ელემენტია, ფონს უქმნის ყვავილოვან ნარგაობას, დეკორ. ხეებს, ქანდაკებებს, შადრევნებსა და სხვ. მავრულ და საპარკო გ-ებს აწყობენ სკვერებში, ბაღებში, პარკებში, ბულვარებსა და სხვ. გ-თვის ბალახს უმთავრესად გაზაფხულზე თესენ ხელით ან სათესი მანქანით. ბალახეული ისე უნდა შეირჩეს, რომ ხშირი ბალახი და მკვრივი კორდი მივიღოთ. მარცვლოვანი ბალახეულებიდან თესენ თივაქასრას, წივანას, კოინდარსა და ნამიკრეფიას (15—30 *გ* თესლი 1 *მ*$^2$-ზე). მავრული გ-თვის მარცვლოვნების გარდა მოყვავილე ერთწლოვანებსაც (ყაყაჩო, ღიღილო, კალენდულა და სხვ.) იყენებენ. გ. ხშირად უნდა მოირწყას, განოყიერდეს, შეიკრიჭოს, სარეველები გამოიმარგლოს და ბალახი გამეჩხერების შემთხვევაში ჩაითესოს.

**გაზოტრონი** [ფრანგ. gaz—გაზი, აირი და (*ელექ*)*ტრონი*], ორელექტროდიანი აირსავსე იონური ხელსაწყო. იყენებენ ვენტილად (იხ. *ვენტილი* ელექტრული) უმთავრესად რადიოგადამცემ მოწყობილობებში მაღალი ძაბვის ცვლადი დენის გამართვისას. გ-ის ელექტროდებია ინერტული აირის თუ აირთა ნარევის გარემოში (წნევა 0,1—0,25 *მმ ვწყ. სვ.*) ან ვერცხლისწყლის ორთქლის გარემოში (წნევა 0,001—0,01 *მმ ვწყ. სვ.*; იხ. ნახ.) მოთავსებული შესათბობი ოქსიდური კათოდი და ნიკლის, ფოლადის ან გრაფიტისაგან დამზადებული ანოდი. მუშაობის თბური რეჟიმის შესამსუბუქებლად კათოდს, როგორც წესი, ათავსებენ ლითონის თბურ ეკრანში. როცა გ-ზე მოდებული ცვლადი დენის ძაბვა ანთების ძაბვას აღემატება, გ. დენს ატარებს მხოლოდ დადებითი ნახევარი პერიოდის განმავლობაში, უარყოფითი ნახევარი პერიოდის განმავლობაში გ-ში ანოდიდან კათოდისაკენ პრაქტიკულად დენი არ გადის. მცირესიმძლავრიან გ-ში დენი მერყეობს 0,01 *ა*-იდან 0,5 *ა*-მდე, ხოლო მძლავრ გ-ში 15 *ა*-იდან 150 *ა*-მდე. რკალური განმუხტვის ძაბვის ვარდნა გ-ში მცირეა. არ აღემატება 30 *ვ*-ს, რის გამოც გაზოტრონიანი გამმართველის მქკ საკმაოდ დიდია (95—9%). ვერცხლისწყლიანი გარემოს დასაშვები ტემპ-რაა 15—50°C, აირიანი გ-ისა კი— 60—100°C. კონსტრუქციის მიხედვით გ. შეიძლება იყოს ღია, დახურული და ნახევრად დახურული, გასამართავი ძაბვის ამპლიტუდის მნიშვნელობის მიხედვით — დაბალძაბვიანი (ტუნგარები), ნორმალური და მაღალძაბვიანი, რ-თა, ანოდური ძაბვების ზედა ზღვარი შესაბამისად უდრის 300 *ვ*-ს, 15 და 70 *კვ*-ს. გ-ებს განასხვავებენ იმის მიხედვითაც, თუ რომელი აირით (აირთა ნარევით) ან რომელი ლითონის ორთქლითაა ისინი სავსე.

**გაზური კაროტაჟი,** იხ. *კაროტაჟი*.

**გაზჰოლდერი** (ინგლ. gasholder<gas — გაზი, აირი და holder — საჭერი), ფოლადის სტაციონარული ნაგებობა, რ-ის დანიშნულებაა მიიღოს, შეინახოს და გადასცეს აირი მანაწილებელ აირსადენებში, აირის გადასამუშავებელ და გამოსაყენებელ დანადგარებში. განასხვავებენ ცვლადი (სველი) და მუდმივი (მშრალი) მოცულობის გ-ებს. ცვლადი მოცულობის გ. შედგება წყლით გავსებული ცილინდრული ვერტ. რეზერვუარისა (აუზი) და ზარხუფისაგან (ცილინდრული ვერტ. რეზერვუარი ქვედა ძროს გარეშე). რეზერვუარს ზემოდან აქვს სფერული ბურული. აუზის ფსკერში გავლით ზარხუფში შეჰყავთ აირსადენი. გ-ის შიგა სივრცის აირით შევსებისას ზარხუფი ზემოთ იწევს, აირის ართმევისას კი — ქვემოთ. სსრკ-ში აგებულია 10—15 ათასი *მ*$^3$ ტევადობის სველი გ-ები.

სველი გ. მუშაობს წნევის ცვლადი რეჟიმით, იწვევს ჰაერის გატენიანებას, ძნელია მისი ექსპლუატაცია ზამთარში, გარდა ამისა, აგებაზე იხარჯება ბევრი ლითონი. ეს ნაკლოვანებები თითქმის არა აქვს ე. წ. მშრალ ანუ დგუშიან გ-ს, სამაგიეროდ, რთულია მისი მონტაჟი და ძნელია მის დგუშსა და კორპუსს შორის ჰერმეტულობის უზრუნველყოფა. მშრალი გ. უძრავი კორპუსია, რ-ის დგუში, ისე როგორც სველი გ-ისა, აირით შევსებისას მაღლა იწევს, აირის გაცემისას კი — ქვემოთ. სსრკ-ში აგებულია 100 ათ. *მ*$^3$-მდე ტევადობის მშრალი გ-ები.

სსრკ-ში იყენებენ მუდმივი მოცულობის (ე. წ. მაღალი წნევის) სფერული ძროს მქონე ცილინდრული რეზერვუარის სახის გ-ებს ან სფერულ რეზერვუარებს, რ-ებიც გაანგარიშებულია 1,8 *მეგნ*/*მ*$^2$-მდე (18 *კგძ*/*სმ*$^2$-მდე) წნევისათვის (ნახ.). მუდმივი მოცულობის გ. აირით ამარაგებს დაბალი წნევის აირსადენებს. მათ დედამიწის ზედაპირზე სპეც. საყრდენებზე განალაგებენ და 20—30 ათ. *მ*$^3$ ტევადობის ბატარეებად აერთიანებენ. აირმომარაგების სადღეღამისო არათანაბრობის დაფარვა პრაქტიკულად შესაძლებელია მუდმივი მოცულობის გ-ის ხარჯზე ან მიწისქვეშა აირსაცავებიდან აირის მიწოდებით. დაბალი წნევის გ-ებს (როგორც სველს, ისე მშრალს) სსრკ-ში იშვიათად იყენებენ (გამოყენებულია, მაგ., კალინინგრადის კოქსაირის ქ-ნაში), დას. ევრ. ქვეყნებში, სადაც აირმომარაგება ხელოვნური აირის ხარჯზეა, გავრცელებულია დაბალი წნევის გ-ები. აშშ-ში იყენებენ მუდმივი მოცულობისა და დაბალი წნევის მშრალ გ-ებს.

მუდმივი მოცულობის გაზჰოლდერები (ზომები მეტრობით)




ვერტიკალური ცილინდრული.




ხუთსარტყლიანი სფერული.




საფეხბურთო თარგის მსგავსად დამზადებული სფერული.




ჰორიზონტალური ცილინდრული.

**გათა** (ძვ. ირან.—სიმღერა, გალობა), *ავესტის* უძველესი შემადგენელი ნაწილი, 17 საგალობელი, რ-ებიც შინაარსით, მეტრით, ენის არქაული ხასიათით და დიალექტოლოგიურადაც გამოიყოფა ავესტის დანარჩენი ტექსტისაგან. გ-ები *ზოროასტრიზმის* ძირითადი წყაროა. მათს შექმნას თვით ზარათუშტრას (ძვ. წ. I ათასწლ.) მიაწერენ, ქართ. ენაზე თარგმნა გ. ახვლედიანმა („ავესტიდან", ჟურნ. „ჩვენი მეცნიერება", 2, 1924; თსუ შრომები, 1962, ტ. 99; 1964, ტ. 108; 1967, ტ. 118; კრებ. „არმაღანი", თბ., 1965).

**გათანაბრებითი განაწილება,** მატერიალური დოვლათის თანაბარი განაწილება. პირველყოფილ საზ-ბაში გ. გ. მატერ. დოვლათის შეზღუდულობის გამო განაწილების ერთადერთი შესაძლებელი წესი იყო. კლასობრივ საზ.-ეკონ. ფორმაციებში დაჩაგრულ კლასთა იდეოლოგები განაწილებაში არსებულ კლასობრივ უთანასწორობათა საწინააღმდეგოდ გ. გ-ს მოითხოვდნენ. გ. გ-ის მოთხოვნის ობიექტურ მნიშვნელობას მარქსიზმი იმისდა მიხედვით აფასებს, თუ რა ისტ. პირობებში და რომელ კლასთა ინტერესებისათვისაა იგი წამოყენებული, მაგ., ფეოდალიზმის პირობებში გლეხთა მოთხოვნა მიწის უშუალოდ დამმუშავებლებს შორის მიწის გ. გ-ის შესახებ, რ-იც მიმართული იყო მიწის ფეოდ. საკუთრების მონოპოლიისა და ფეოდ. ექსპლუატაციის წინააღმდეგ, პროგრ. მოვლენას წარმოადგენდა. გ. გ-ის იდეა განსაკუთრებით გავრცელდა წვრილ ბურჟუაზიაში განვითარებული კაპიტალიზმის ეპოქაში (სისმონდიზმი და *პრუდონიზმი* — საფრანგეთში, *ნაროდნიკობა*—რუსეთში, ხალხოსნობა—საქართველოში და ა. შ.). გ. გ-ის ეს იდეა შემდეგ პირობებს ითვალისწინებდა: 1. საქონელმწარმოებლებს უნდა მიეღოთ საკუთარი შრომის მთელი პროდუქტი; 2. საქონელმწარმოებლებს თანაბარი ხანგრძლივობის შრომისათვის (ხარისხის მიუხედავად) უნდა მიეღოთ თანაბარი საზღაური. ამ პირობების შესასრულებლად საუკეთესო საზ. ფორმად წვრილი საქონლური წარმოება ითვლებოდა. ეს მოთხოვნები უტოპიური და თან რეაქციული იყო, რადგან წვრილი საქონლური წარმოება იწვევდა საზ-ბის ერთი ნაწილის გამდიდრებას, მეორის გაღატაკებას და კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებას. გ. გ-ის წვრილბურჟუაზიულმა თეორიებმა მუშათა მოძრაობაშიც შეაღწია (ლასალიანელობა გერმანიაში, XIX ს. II ნახ.). ამ თეორიების მიხედვით, სოციალიზმის დროს მშრომელი უნდა იღებდეს მისი შრომის „სრულ" პროდუქტს. ასეთი მოთხოვნის განხორციელება შეუძლებელს გახდიდა გაფართოებულ აღწარმოებას და *მოხმარების საზოგადოებრივი ფონდების* შექმნას. გ. გ-ის ტენდენციები სსრკ-შიც შეიმჩნეოდა. 30-იან წლებში ზოგიერთ საწარმოში თანაბრად ანაზღაურებდნენ კვალიფიციურ და არაკვალიფიციურ, მძიმე და მსუბუქ შრომას და ა. შ. ასეთი მდგომარეობა ხელს უწყობდა მუშახელის დენადობას, აფერხებდა შრომის მწარმოებლურობის ზრდისა და მომუშავეთა კვალიფიკაციის ამაღლების საქმეს. სკკპ და საბჭ. მთავრობამ ეს ტენდენცია დაგმო.

ლიტ.: მ ა რ ქ ს ი კ., გოთას პროგრამის კრიტიკა, მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სახელმწიფო და რევოლუცია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, თ. ნ.

**გათანაბრებითი მიწათსარგებლობა,** მიწათსარგებლობის ფორმა, რ-ის დროს ცალკეული პირის, ამა თუ იმ კოლექტივის ან სახელმწიფოს კუთვნილი მიწა თანაბრად უნაწილდება გლეხებს. გ. მ-ის ფორმა გაჩნდა პირველყოფილი თემური წყობილების ეპოქაში და განსაკუთრებით გავრცელდა ფეოდალიზმის დროს აღმოსავლეთის ქვეყნებში (ინდოეთი, ჩინეთი), დას. ევროპასა (გერმანია, ინგლისი და სხვ.) და სლავებში — განსაკუთრებით რუსეთში. საქართველოში გ. მ-ის გადმონაშთებმა XIX ს. ბოლომდე მოაღწია. ევროპ. ფეოდალიზმისა და განსაკუთრებით კაპიტალიზმის დროს თანასწორობა მიწათსარგებლობაში აღარ არსებობდა. გ. მ-ს არ ითვალისწინებდა არც *აგრარული პროგრამა ბოლშევიზმისა*. მაგრამ ვ. ი. ლენინი თვლიდა, რომ დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ გ. მ. იყო პოლიტიკურად აუცილებელი, დროებითი ღონისძიება, რ-იც შეესაბამებოდა გლეხთა უმრავლესობის მოთხოვნას. კანონი გ. მ-ის შესახებ მიღებულ იქნა 1917 წ. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) მიწის დეკრეტითა და 1918 წ. 19 თებ. დეკრეტით „მიწის სოციალიზაციის შესახებ“. ამ დეკრეტების საფუძველზე ჩამორთმეული მიწები თანაბრად დაუნაწილდათ გლეხებს (იხ. აგრეთვე *მიწათსარგებლობა*).

ლიტ.: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., თემური მიწათმფლობელობა ამიერკავკასიაში, «ეკონომიკის ინ-ტის შრომები», 1946, ტ. 1.

**გათბობა,** წლის ცივ პერიოდში სათავსში ოპტიმალური ტემპ-რის მისაღწევ ღონისძიებათა სისტემა. ჰაერის ტემპ-რამ სათავსში უნდა უზრუნველყოს ტექნოლ. პროცესის ნორმალური მსვლელობა, მოწყობილობის, სურათების, მასალის, პროდუქტებისა და სხვ. დაცვა თუ შენახვა (მაყურებელთა დარბაზში ტემპ-რა 16°C უნდა იყოს, საოპერაციოში 25°C, საყაბოში, სარძევეში 5°C და ა. შ.). ჰაერის ტემპ-რა ორგანიზმის თბორეგულაციის, ზოგიერთი ფიზიოლ. რეაქციის მიმდინარეობისა და ადამიანის განწყობის ერთ-ერთი ძირითადი განმსაზღვრელი ფაქტორია. გ-ის მიზანია ორგანიზმის სითბური წონასწორობის დამცავი ტემპ-რული რეჟიმის შექმნა. საცხოვრ., საზ. და სხვა შენობებში გ. შემდეგ ჰიგიენურ მოთხოვნებს უნდა აკმაყოფილებდეს: დაცული უნდა იყოს ჰაერის ტემპ-რის ოპტიმალური დონე (18–22°C), მდგრადობა (ტემპ-რის მერყეობა ცენტრ. გ-ის დროს დღე-ღამეში 2–3°C არ უნდა აღემატებოდეს, ღუმლით გ-ის დროს 4–5°C), თანაბრობა (ტემპ-რათა სხვაობა სათავსში არ უნდა ჭარბობდეს 2°C ჰორიზონტალურად, 1°C ვერტიკალურად ყოველ 1 მ სიმაღლეზე, ხოლო ჰაერის ტემპ-რასა და გარე კედლის შიგა ზედაპირის ტემპ-რას შორის — 6°C საცხოვრ. სათავსებისათვის), ჰაერის სისუფთავე და ხანძრის უსაფრთხოების პირობები. გ-ის მოწყობილობათა ერთობლიობას გ-ის სისტემას უწოდებენ. განასხვავებენ ადგილ. და ცენტრ. გ-ის სისტემებს. პირველს ეკუთვნის *ღუმლით გათბობა* (ღუმლები), *აირით გათბობა*, *ელექტრული გათბობა*, გ. სათბობ-სავენტილაციო აგრეგატების გამოყენებით. ღუმლით გ-ის სისტემას უმეტესად ერთ- და ორსართულიან სახლებში იყენებენ. ამ სისტემას უპირატესობასთან ერთად (სპეც. მომსახურე პერსონალი არ სჭირდება) ნაკლიც აქვს (მაგ., ფანჯრებთან ჰაერის ცივი ნაკადი არ თბება, ტემპ-რა დაბალია სათავსის ქვემო ნაწილში). სულ უფრო ფართოდ ვრცელდება აირით გ-ისა და ელექტრული გ-ის სისტემები. გ-ის სისტემას ცენტრალურს უწოდებენ, როცა სახურებელი ხელსაწყოები (რადიატორები, კონვექტორები და სხვ. ან სათავსში გამთბარი ჰაერის გამოსაშვები მოწყობილობა) განლაგებულია გასათბობ სათავსებში, ხოლო თბოგადამტანი (წყალი, ორთქლი, ჰაერი) ერთი ცენტრ. წყაროდან (წყალსათბობი ან ორთქლის ქვაბი, ჰაერსახურებელი) მოედინება. ამასთან, სახლის ერთი საქვაბედან თბოგადამტანით შეიძლება ერთი ან რამდენიმე შენობის მომარაგება. გ-ის ცენტრ. სისტემას განეკუთვნება *წყლით გათბობა, ორთქლით გათბობა, ჰაერით გათბობა*. დასახლ. რ-ნის შენობათა ჯგუფს შეიძლება მოემსახუროს სარაიონო საქვაბე (სარაიონო თბომომარაგება). თბოფიკაციის დროს შენობებს ამარაგებს *თბოელექტროცენტრალები* (თეცი). ერთი ბინის ცენტრ. გ-ს (ერთბინიან სახლში) ეწოდება საბინაო გ. სითბოს გენერატორით (წყალსათბობი ქვაბით), რ-საც დგამენ დამხმარე სათავსში, სამზარეულოში, ხშირად სამზარეულოს ქურასთან შეთავსებულად. წყლით გ-ის სისტემებში რადიატორების ზედაპირის ტემპ-რა მაღალი არაა (ჩვეულებრივ 70–85°C). წყლით გ-ის სახურებელი ხელსაწყოების თბოგაცემის რეგულირება (თვისებრივი რეგულირება) შეიძლება ქვაბში წყლის ტემპ-რის შეცვლით. წყლით გ-ის სისტემას იყენებენ იმ შენობებში (საცხოვრ. სახლები, სასწავლო დაწესებულებები, საბავშვო ბაგები და ბაღები, სავადმყოფოები და ა. შ.), სადაც საჭიროა განსაკუთრებული ჰიგიენური პირობების დაცვა. ორთქლით გ-ის დროს სახურებელი ხელსაწყოების ზედაპირის ფართი უფრო მცირეა, ვიდრე წყლით გ-ისას. ორთქლით გ-ის სისტემები არ ექვემდებარება ცენტრ. თვისებრივ რეგულირებას, ხოლო რაოდენობრივი რეგულირება იწვევს სათავსის უკმარხურებას ან გადამეტხურებას. ვინაიდან ორთქლით გ-ის ხელსაწყოები ძლიერ ხურდება, მტვერი მშრალად აქროლდება და მავნე აირი (CO) გამოიყოფა. სსრკ-ში ორთქლით გ. დასაშვებია მხოლოდ ისეთ სათავსებში, სადაც ადამიანი დროებით იმყოფება, აგრეთვე სამრეწვ. საწარმოთა სათავსებში, სადაც არ გამოიყოფა ორგ. მტვერი. ჰაერით გ-ის სისტემები საშუალებას იძლევა თვისებრივი რეგულირებით შეუწარჩუნოთ სათავსებს მუდმივი ტემპ-რა და *ვენტილაციასთან* შეთავსებით დაიცვათ მაღალი სანიტ.-ჰიგიენური მოთხოვნები. გ-ის სისტემებს შორის ყველაზე სრულყოფილია ჰაერის კონდიცირებით გ-ის სისტემა, რ-საც იყენებენ სამრეწვ. საწარმოებში, საზ. შენობებში და საცხოვრ. სახლებში.

თანამედროვე (განსაკუთრებით დიდპანელიან) მშენებლობაში ვრცელდება გ-ის ცენტრ. სისტემების ახ. სახეობანი (*პანელური გათბობა, სხივური გათბობა*), რ-თა სახურებელი ხელსაწყოები განლაგებულია შენობათა კონსტრ. ნაწილებში.

ლიტ.: დ ა რ ჩ ი ა გ., გათბობა და ვენტილაცია, ნაწ. 1, თბ., 1967; К и с с и н М. И., Отопление и вентиляция, ч. 1, М., 1955; О р л о в А. И., Теплоснабжение и вентиляция, М., 1957.

**გათეთრება,** ქიმიურ პროცესთა ერთობლიობა, რ-ის დანიშნულებაა მოაცილოს მასალას მინარევები (მერქნის მასა, თაფლის სანთელი, საფეიქრო მასალა) და არასასურველი ბუნებრივი ფერი. ამ პროცესს უმთავრესად საფეიქრო მრეწველობაში იყენებენ ქსოვილების (უფრო ხშირად სელისა და ბამბის ქსოვილების), ნართის ან ბოჭკოს გასათეთრებლად და გასასუფთავებლად (გათეთრება საჭიროა მაშინაც, როცა მასალა უნდა შეიღებოს). მინარევების მოსაცილებლად ხმარობენ ქლორამინს, მჟავებისა და ტუტეების სუსტ ხსნარს, ფერმენტაციულ პრეპარატებს, გასათეთრებლად კი — დამჟანგველებს (ნატრიუმის ან კალციუმის ჰიპოქლორიტი, წყალბადის ზეჟანგი, კალიუმპერმანგანატი) ან აღმდგენებს (გოგირდოვანი აირი, ნატრიუმის ჰიდროსულფიტი); პროცესს ატარებენ მათეთრებელ აგრეგატებზე. ნორმალური ხარისხის ბამბის ბოჭკოსაგან დამზადებული ქსოვილი გ-ის პროცესში წონაში იკლებს დაახლ. 10%-ს, თუ ბოჭკოს ხარისხი დაბალია — 15%-ს. *ვ. ჩიქოვანი.*

**გათვლა,** ქართული საბავშვო ფოლკლორის ჟანრი — გარითმული ტექსტი, რ-ის რიტმზეც ხდება გათვლა (თავისებური წილისყრა) თამაშის დამწყების გამოსავლენად, თამაშის დაწყების მოსაგვარებლად. ტრად. გ-თვის („იწილო, ბიწილო“, „ენკი, ბენკი“, „ეგლე, დუგლე“ და სხვ.) დამახასიათებელია უაზრო სიტყვების ხმარება, რაც ზოგჯერ უძველეს საწესჩვეულებო ტრადიციებს უკავშირდება. არატრად. გ-თვის ნიშანდობლივია იმპროვიზაცია, რაც ხელს უწყობს ვარიანტთა სიმრავლეს („მეცლობანას ვთამაშობდი“, „ნაირ-ნაირები“ და სხვ.). გ-ის ნიმუშები იხ. ქ. სიხარულიძის წიგნში „ქართული საბავშვო ფოლკლორი“ (1938).

ლიტ.: ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი ფ., ხალხური საბავშვო პოეზიის ძირითადი სახეები, კრ.: ქართული ფოლკლორი, [ტ.] 3, თბ., 1969. *ფ. ზანდუკელი.*

**გათრან თაბრიზი** აბუ მანსურ (1010, ს. შადიაბადი, თავრიზის მახლობლად, — 1080), აზერბაიჯანელი პოეტი. წერდა სპარსულად. ცხოვრობდა განჯის, ნახჭევნისა და თავრიზის ფეოდ. მმართველთა კარზე. მისი ლექსების დივანი უმთავრესად სახოტბო კასიდებს შეიცავს, გვხვდება ისტ. მოვლენებისა და პეიზაჟის აღწერაც. გ. თ-ის პოეტური მეტყველება უაღრესად დახვეწილია, გამოირჩევა მეტაფორებისა და შედარებების სიუხვით, აზრის სიცხადით. ზოგი წყაროს მიხედვით, გ. თ-ს შეუქმნია აგრეთვე პოემა „გოვსნამე“ („მშვილდის წიგნი“) და შეუდგენია სპარს. ენის ლექსიკონი, რ-ებსაც ჩვენამდე არ მოუღწევია.

თხზ.: Диван, Баку, 1967.

ლიტ.: Бертельс Е. Э., Низами и Физули, М., 1962.

**გაი** (Gaj) ლიუდევიტ (8. VII. 1809, კრაპინა, — 20. IV. 1872, ზაგრები), ხორვატი საზ. და პოლიტ. მოღვაწე, ჟურნალისტი, პოეტი რომანტიკოსი. *ილირიზმის* ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1835-იდან გამო-



გაიანის კოოპერაციული რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი



სცემდა გაზ. „ნოვინე ჰრვატსკეს“ („Novine hrvatske“), 1836-იდან „ილირსკე ნაროდნე ნოვინეს“ („Ilirske narodne novine“) ლიტ. დამატებებით, ქადაგებდა სამხრ. სლავების ეროვნ. და კულტ. დაახლოების იდეას, ხორვატთა მიწების პოლიტ. გაერთიანებასა, და ავტონომიას ჰაბსბურგთა მონარქიაში შემავალ უნგრ. სამეფოს ფარგლებში. 1840 და 1867 იყო რუსეთში, სადაც დაუახლოვდა *სლავოფილებს*. გ. არის ხორვატების საერთო ეროვნ. ლიტ. ენისა და ახ. დამწერლობის ერთ-ერთი ფუძემდებელი.

*ლიტ.*: Лещиловская И. И., Иллиризм. К истории Хорватского национального Возрождения, М., 1968; Хорват I., Ђудевит Гај, [Београд], 1960.

**გაი** (Gay) მარია (13. VI. 1879, ბარსელონა, — 28. VII. 1943, ნიუ-იორკი), ესპანელი მომღერალი (მეცო-სოპრანო). სწავლობდა პარიზში ა. ადინი-მილესთან. გ-ს დებიუტი შედგა 1902 ბრიუსელის თეატრ „დე ლა მონეში“, სადაც მან ბიზეს ოპერა „კარმენში“ კარმენის პარტია შეასრულა. 1906-იდან გ-მ გასტროლებით მოიარა სხვადასხვა ქვეყანა, მ. შ. რუსეთი. 1908 იყო პეტერბურგში, 1924 — მოსკოვში. 1908—10 იყო ნიუ-იორკის „მეტროპოლიტენ-ოპერის“ სოლისტი. 1910—12 გამოდიოდა ბოსტონის, 1913—27 ჩიკაგოს საოპერო სცენებზე. პარტიები: ამნერისი, აზუჩენა (ვერდის „აიდა“, „ტრუბადური“), ბრანგენა (ვაგნერის „ტრისტან და იზოლდა“). 1927 გ-მ მიატოვა სცენა, ხელმძღვანელობდა სიმღერის სკოლას ნიუ-იორკში.

**გაია**, ქალაქი ინდოეთში, ბიჰარის შტატში, განგის ველზე. 179,8 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. კვების, ტყავსათრიმლავი მრეწვ., ლითონის ნაკეთობათა, ქსოვილების, შელაქის, საკულტო საგანთა დამზადება. რელიგ. ცენტრი. ცნობილია ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებიდან. ძვ. მაგადჰის ერთ-ერთი ეკონ. და კულტ. ცენტრი. მის განვითარებას ხელს უწყობდა ინდუს პილიგრიმთა და განსაკუთრებით ბუდისტთა უწყვეტი ნაკადი. წმ. ადგილად ითვლება გაიას მთა, რ-საც თაყვანს სცემენ როგორც ძვ. დროის ბრძენის წმ. გაიას საცხოვრ. ადგილს. სოფ. ბუდჰ-გაიასთან (გ-დან სამხრ-ით 10 *კმ*) არის ბუდისტ პილიგრიმთა მსოფლიო ცენტრი. ისინი თაყვანს სცემენ ე. წ. ბოდჰის ხეს. ბუდისტური გადმოცემით, ამ ხის ძირში მჯდარ გაუტამას თავს ნათელი დაადგა და ბუდად იქცა. აქვეა ბუდისტური ტაძარი მაჰაბოდჰი.

**გაიალი** (Bibos gaurus frontalis), *გაურის* მოშინაურებული ფორმა. გაურისაგან განსხვავდება რქების ფორმით და მასზე პატარაა. აქვს ფართო შუბლი და მსხვილი, კონუსური რქები. გ. იგებს ერთ ხბოს. აქვს მაღალი ცხიმიანობის რძე და გემრიელი ხორცი. ინდოეთში მოშენებულია როგორც წმინდა, ისე მსხვ. რქ. საქონელთან შეჯვარებით მიღებული ჰიბრიდების სახით.

**გაიანა** (Guyana), გაიანის კოოპერაციული რესპუბლიკა (Co-operative Republic of Guyana), სახელმწიფო სამხრ. ამერიკის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. შედის *ერთა თანამეგობრობაში*. ფართ. 215 ათ. *კმ²*. მოსახლ. 807,5 ათ. კაცი (1973). დედაქალაქი — ჯორჯტაუნი. ოფიც. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულებია: 26 მაისი — დამოუკიდებლობის დღე (1966) და 23 თებ. — რესპუბლიკის დღე (1970). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია გ-ის დოლარი. 5,21 გ-ის დოლ.=1 ინგლ. გირვანქა სტერლინგს. ადმინისტრაციულად იყოფა 9 ოლქად.

გ. რესპუბლიკაა (1970). მოქმედებს 1965 კონსტიტუცია. უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოა ეროვნ. კრება (ერთპალატიანი პარლამენტი). მისი უფლებამოსილების ვადა 4 წელია. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც პარლამენტი ირჩევს 6 წლით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

**ბუნება.** გ-ის ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილი უჭირავს აკუმულაციურ დაჭაობებულ დაბლობს, ცენტრ. და სამხრ. ნაწილი კი — გვიანის ზეგანს. განსაკუთრებით მთიანია გ-ის ცენტრ. ნაწილის დას. მხარე, სადაც აღმართულია შთენილი ქვიშაქვის მასივები (პაკარაიმის ქედი, მთა რორაიმა, 2772 *მ*). ქვეყნის ცენტრ. ნაწილში ბორცვიანი ვაკეა, რ-იც სამხრ-ით ზეგანში (900—1000 *მ*) გადადის. სასარგებლო წიაღისეულიდან მოიპოვება ოქრო, ნიობიუმი, ალმასი, ბოქსიტები და მანგანუმის მადანი. ჰავა სუბეკვატორული, ცხელი და ნოტიოა. საშ. თვიური ტემპ-რა ჯორჯტაუნში 26—28°C, ნალექები 2230 *მმ* წელიწადში, მინიმუმი მოდის შემოდგომაზე. მრავალრიცხოვან წყალუხვ მდინარეებზე (ესეკიბო — შენაკად კუიუნით, დემერარა, ბერბისი, კორანტაინი და სხვ.) ბევრი ჭორომი და ჩანჩქერია. ყველაზე დიდი მდ-ები — ესეკიბო და კორანტაინი მხოლოდ შესართავებთანაა სანაოსნო. გ-ის თითქმის მთელი ტერიტ. შემოსილია ნოტიო მარადმწვანე ტყით. ქვეყნის ჩრდ., ჩრდ.-აღმ. და სამხრ.-დას. ნაწილში სავანებია.

**მოსახლეობა.** მოსახლ. 53% ინდიელია, ხოლო 32% — აფრ. წარმოშობისა. შიდა რ-ნების მკვიდრი მოსახლეები ინდიელები (კარიბები, არავაკები და სხვ.) არიან. ქ-ებში ცხოვრობენ აგრეთვე პორტუგალიელები, ინგლისელები, ჩინელები, ლიბანელები, სირიელები. მორწმუნეთა დიდი ნაწილი სხვადასხვა მიმართულების პროტესტანტია. არიან კათოლიკეები, ინდუისტები, მუსლიმანები.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დიდი ნაწილი სოფ. მეურნეობაშია ჩაბმული. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ²*-ზე 3,7 კაცია. მოსახლ. დაახლ. 30% ქალაქად ცხოვრობს. უდიდესი ქალაქია ჯორჯტაუნი (195 ათ. მცხ., 1973). მნიშვნელოვანი ქ-ებია ნიუ-ამსტერდამი, მაკენზი, ბარტიკა.

**ისტორიული ცნობა.** გ-ის ტერიტ. XV ს. ბოლოს აღმოაჩინეს ესპანელმა ზღვაოსნებმა. XVI ს. დასასრულს ეს ტერიტ. ინგლისელებმა გამოიკვლიეს. შემდეგ ჰოლანდ. ვაჭრებმა მდ-ების ესეკიბოს, დემერარისა და ბერბისის მიდამოებში დასახლებანი დააარსეს. 1732 დასახლება ბერბისმა, ხოლო 1773 ესეკიბომ და დემერარამ ჰოლანდ. კოლონიების სტატუსი მიიღეს. 1650-იდან XIX ს. დასაწყისამდე გ-ში აფრიკიდან მოჰყავდათ შავკანიანი მონები. XVIII—XIX სს. მიჯნაზე ამ ტერიტორიისათვის ერთმანეთს ებრძოდნენ ინგლისელები, ფრანგები და ჰოლანდიელები. 1803 ინგლისელებმა შეძლეს ბერბისის, ესეკიბოსა და დემერარის მიტაცება. 1814 ინგლ.-ჰოლანდ. ხელშეკრულებით ისინი ინგლ. ხელში გადავიდნენ. 1831 კი გაერთიანდნენ ერთ კოლონიად, რ-საც ბრიტ. გვიანა ეწოდა. 1763, 1812 და 1823 მოხდა მონათა აჯანყებები, რასაც 1834 შედეგად მოჰყვა მონობის გაუქმება. 1838 დაიწყო იაფი მუშახელის შემოყვანა ინდოეთიდან, ხოლო 1853 — ჩინეთიდან. XIX ს. 80-იან წლებში და 1905 შრომის მძიმე პირობებმა პლანტაციებში გამოიწვია გაფიცვები. პირველი პროფკავშირი შეიქმნა 1922, ხოლო 1941 ჩამოყალიბდა ბრიტ. გვიანის პროფკავშირთა საბჭო.

1950 გ-ში შეიქმნა სახ. პროგრესული პარტია (ჩ. ჯაგანის მეთაურობით), რ-მაც 1953 აპრ. საკანონმდებლო კრების არჩევნებში გაიმარჯვა. 1953 ინგლ. მთავრობა იძულებული გახდა გამოეცა ბრიტ. გვიანის კონსტიტუცია. ჯაგანის მიერ გატარებულმა პროგრ. რეფორმებმა და დემოკრ. მოძრაობის ზრდამ შეაშფოთა ინგლისელები, 1953 მათ გ-ში თავიანთი ჯარები შეიყვანეს, გააუქმეს კონსტიტუცია და დაითხოვეს ჯაგანის მთავრობა. ძალაუფლება კვლავ ინგლ. გუბერნატორს გადაეცა. 1957 არჩევნებში კვლავ სახ. პროგრ. პარტიამ გაიმარჯვა. 1961 ინგლ. მთავრობა იძულებული შეიქნა ბრიტ. გვიანისათვის ახ. კონსტიტუცია მიეცა. 1964 არჩევნებში ისევ სახ. პროგრ. პარტიამ გაიმარჯვა, მაგრამ მთავრობა შედგა მემარჯვენე პარტიების — „სახალხო ეროვნული კონგრესისა“ (დაარსდა 1955) და „გაერთიანებული ძალების“ (დაარსდა 1961) წარმომადგენლებისაგან. ფ. ბერნემის ახალმა კოალიციურმა მთავრობამ გააუქმა ჯაგანის მთავრობის მიერ მიღებული პროგრ. დადგენილებები.



გაიანა. ქ. ჯორჯტაუნის ერთ-ერთი ქუჩა.

1966 წ. 26 მაისს ბრიტ. გვიანამ დამოუკიდებლობა მიიღო და ეწოდა გაიანა. იმავე წელს გ. გაერო-ში მიიღეს. 1967 იანვ. გამოიცა კანონი ეროვნ. უშიშროების შესახებ, რ-იც ზღუდავდა გადაადგილების, სიტყვის თავისუფლებისა და სხვა უფლებებს. 1968 ჩატარებულ პირველ (დამოუკიდებლობის მიღების შემდეგ) საყოველთაო არჩევნებში გაიმარჯვა სახ. ეროვნ. კონგრესმა, რ-საც ფ. ბერნემი მეთაურობდა. 1970 წ. 23 თებ. გ. რესპუბლიკად გამოცხადდა და ეწოდა გ-ის კოოპერაციული რესპუბლიკა. 1970 მარტში პირველ პრეზიდენტად აირჩიეს ა. ჩანი. 1970 დეკ-ში დამყარდა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან. მმართველი პარტიაა სახ. ეროვნ. კონგრესი (შეიქმნა 1955).



ლ. გაი.

**ეკონომიკა.** ეკონ. საფუძველია სოფ. მეურნ. და მინერ. ნედლეულის მოპოვება. ეკონომიკაში გაბატონებულია უცხოეთის, უმთავრესად დიდი ბრიტ., აშშ-ის და კანადის კაპიტალი. დამუშავებულია გ-ის მთელი ტერიტ. დაახლ. 1%, 13% უჭირავს სათიბ-საძოვრებს და მდელოებს. პლანტაციები უმთავრესად საზღვარგარეთის კომპანიებსა და ადგილ. მსხვილ მიწათმფლობელებს ეკუთვნის. მიწათმოქმედების რ-ნებია ატლანტის ოკ. სანაპირო და მდ-ების დემერარისა და ბერბისის ქვემო დინების ველები. მთავარი კულტურაა შაქრის ლერწამი (შაქრის 90% საექსპორტოა). აშენებენ ქოქოსის პალმას; მოჰყავთ ბრინჯი, ყავა, კაკაო, ციტრუსები, ანანასი, მანიოკი, ჩინური კარტოფილი, ბატატი, სიმინდი. გ-ის სამხრ.-დას. ნაწილში განვითარებულია სასაძოვრო მეცხოველეობა. 1972—73 გ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 254, ცხვარი — 96, ღორი — 82, თხა — 35. სანაპიროზე მისდევენ თევზჭერას, საზღვარგარეთის კომპანიები იჭერენ გარნელს, რ-ის დიდი ნაწილი აშშ-ში გააქვთ. ტყეებში ამზადებენ ძვირფასმერქნიან ხე-ტყეს.

სამთომოპოვებითი მრეწველობაში წამყვანია ბოქსიტების (3,6 მლნ. *ტ*, 1973) მოპოვება, რ-ითაც გ. კაპიტალ. სამყაროში IV ადგილზეა (ავსტრალ. კავშირის, იამაიკის, სურინამის შემდეგ). მაღაროები განლაგებულია მდ-ების დემერარისა და ბერბისის აუზებში. მადნის მოპოვება სახელმწ. კომპანია „გაიბოს“ ხელშია. იღებენ ალმასს, ოქროსა და მანგანუმის მადანს. ელექტროენერგეტიკაში წამყვანია თბოელექტროსადგურები. ელექტროენერგიის წარმოება უდრის 362 მლნ. *კვტ. სთ* (1973). დამუშავებითი მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. მთავარია შაქრის, ლუდის, თამბაქოსა და ხე-ტყის სახერხი წარმოება მსოფლიოშია

ცნობილი გ-ის რომი. არის საფქვავი, გარნელის საკონსერვო და ალმასის გადასამუშ. ქ-ნები. საწარმოთა დიდი ნაწილი თავმოყრილია ქ. ჯორჯტაუნში.

რკინიგზის სიგრძე — დაახლ. 260 *კმ* (მ. შ. 130 *კმ* — სახელმწიფოსი), ავტოსაჭაპანო გზებისა — 1,7 ათ. *კმ*-ზე მეტი. სამდ. გზების საერთო სიგრძე 400 *კმ*-ზე მეტია. საზღვ. და საჰაერო გადაზიდვებს უმთავრესად საზღვარგარეთის კომპანიები ახორციელებენ. მნიშვნელოვანი ნავსადგურებია ჯორჯტაუნი, ნიუ-ამსტერდამი, ევერტონი და მაკენზი. აეროპორტი არის ტიმერიში.

1973 ექსპორტმა შეადგინა 287,3 მლნ. გ-ის დოლარი, იმპორტმა — 349,2 მლნ. გააქვთ: ბოქსიტები, თიხამიწა, შაქარი, ბრინჯი, ალმასი, გარნელი, რომი, ბადაგი, მერქანი, სამრეწვ. საქონელი. შეაქვთ მანქანები და სხვადასხვა მოწყობილობა, საწვავი, ფქვილი, რძის პროდუქტები, ბამბის ქსოვილები, ფეხსაცმელი. მთავარი სავაჭრო პარტნიორები არიან აშშ, დიდი ბრიტანეთი, კარიბის საერთო ბაზრის ქვეყნები, კანადა.

**განათლება.** სწავლება სავალდებულოა 6—14 წლის ასაკის ბავშვებისათვის. ასწავლიან ინგლ. ენაზე. დაწყ. სკოლა 6-წლიანია, საშ. ორსაფეხურიანი სკოლა — 7-წლიანი (5+2). პროფსწავლება ხორციელდება დაწყ. სკოლის ბაზაზე. პედ. კოლეჯში შესვლა შეიძლება საშ. სკოლის I საფეხურის დამთავრების შემდეგ. 1973/74 სასწ. წ. დასაწყისში, სკოლაში სწავლობდა 168 ათ-ზე მეტი მოსწავლე, საშ. სკოლაში — 17 ათ-ზე მეტი მოსწავლე, პროფტექ. სწავლების სისტემაში — 1,5 ათ. მოსწავლე, პედ. კოლეჯში — 400-ზე მეტი მოსწავლე. 1963 ჯორჯტაუნში გაიხსნა უნ-ტი (1973/74 სასწ. წ. სწავლობდა 1000-მდე სტუდენტი), ჯორჯტაუნში არის საჯარო ბ-კა (98 ათასზე მეტი ტომი) და გ-ის მუზეუმი (დაარსდა 1853).

გ-ში არის რამდენიმე ყოველდღიური და ყოველკვირეული პერიოდული გამოცემა. რადიომაუწყებლობის კომერც. კომპანია „რადიო დემერარა" დაარსდა 1950 ჯორჯტაუნში.

*ლიტ.*: Богословский В., Гайана, М., 1969; Гвиана. Гайана. Французская Гвиана. Суринам, М., 1969; Джаган Ч., Запад на скамье подсудимых, пер. с англ., М., 1969; Рэли У., Открытие обширной, богатой и прекрасной Гвианской империи, пер. с англ., М., 1963.

**გაიბოტენი,** სოფელი ყაზბეგის რ-ში (სიონის სოფსაბჭო), კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე, ტყარშეტის მთის ძირში, მდ. თერგის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1830 *მ*, ყაზბეგიდან 6 *კმ*. სიონის ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. არშაში (1,5 *კმ*). სოფელში შემორჩენილია სალოცავად გადაკეთებული კოშკი და მცირე ზომის ბაზილიკური ეკლესია.

**გაიგერი** (Geiger) ჰანს (30. IX. 1882, ნოიშტადტი, — 24. IX. 1945, პოტსდამი), გერმანელი ფიზიკოსი, სწავლობდა ერლანგენის, მიუნხენის და მანჩესტერის უნ-ტებში. 1907—1912 ასწავლიდა მანჩესტერის უნ-ტში. 1925-იდან კილის, 1929-იდან ტიუბინგენის, 1936-იდან ბერლინის უნ-ტის პროფესორი. 1908 განსაზღვრა ელექტრონის მუხტი. ამავე წელს ე. *რეზერფორდთან* ერთად გამოიგონა ცალკეული დამუხტული მიკრონაწილაკების მთვლელი. შემდეგში ეს ხელსაწყო გააუმჯობესეს გ-მა და გერმ. ფიზიკოსმა ვ. მიულერმა, მას *გაიგერ-მიულერის მთვლელი* ეწოდა. 1911—12 ინგლ. ჯ. ნეტოლთან ერთად დაადგინა α-ნაწილაკების ენერგიაზე დაშლის კონსტანტის დამოკიდებულების ემპირიული ფორმულა. ვ. *ბოთესთან* ერთად დაამტკიცა ენერგიისა და მოძრაობის რაოდენობის შენახვის კანონების მართებულობა ელემენტარულ ნაწილაკთა დაჯახების ცალკეული აქტებისათვის. ინგლ. ფიზიკოს მარსდენთან ერთად გამოიკვლია α-ნაწილაკების გაბნევა ლითონის თხელ ფირფიტებში. ამ გამოკვლევით გ-მა ექსპერიმენტულად დაასაბუთა რეზერფორდის ფორმულა.




გაიგერ-მიულერის მთვლელი. ნახ. 1. გაიგერ-მიულერის მინის მთვლელის სქემა: 1—ჰერმეტულად დარჩილული მინის მილი, 2—კათოდი (სპილენძის თხელი ფენა უჟანგავი ფოლადის მილზე); 3—კათოდის გამომყვანი; 4—ანოდი (ლითონის წვრილი გაჭიმული ძაფი).

გაიგერ-მიულერის მთვლელი. ნახ. 2. გაიგერ-მიულერის მთვლელის ჩართვის სქემა.

**გაიგერ-მიულერის მთვლელი,** სხვადასხვა სახის რადიოაქტიური და სხვა მაიონიზებელი გამოსხივების: α- და β-ნაწილაკების, γ-კვანტების, სინათლისა და რენტგენის კვანტების, კოსმოსური გამოსხივების ნაწილაკების და სხვ. აღმოსაჩენი და გამოსაკვლევი ხელსაწყო. სახელი ეწოდა გერმ. მეცნიერების ჰ. გაიგერისა და ვ. მიულერის პატივსაცემად. გ.-მ. მ. ჰერმეტულად დახურული რეზერვუარია, რ-შიც მოთავსებულია დაახლ. 13—26 *კნ/მ²* წნევის (100—200 *მმ ვწყ. სვ.*) რომელიმე აირი.

გ.-მ. მ-ის მუშა მოცულობა აირგანმუხტველი შუალედია ძლიერ არაერთგვაროვანი ელექტრული ველით. ყველაზე მეტად იყენებენ კოაქსიალურად განლაგებულ ცილინდრულელექტროდებიან მთვლელს. კათოდი შიგნიდან სპილენძის ფენით დაფარული უჟანგავი ფოლადის მილია, ანოდი კი—ამ მილის ღერძის გასწვრივ გაჭიმული ლითონის წვრილი ძაფი (ნახ. 1). ძაფი შეერთებულია *R* წინაღობასთან და შემდეგ ძაბვის წყაროს დადებით პოლუსთან (ნახ. 2), კათოდი კი — უარყოფით პოლუსთან. თუ მთვლელის მუშა მოცულობაში თავისუფალი ელექტრონები არაა, მასში ელექტრული განმუხტვა არ წარმოიშობა. მთვლელში მაიონიზებელი ნაწილაკის მოხვედრისას აირში წარმოიქმნებიან თავისუფალი ელექტრონები, რ-ებიც მოძრაობენ დადებითად დამუხტული ძაფისაკენ და იმდენად აჩქარდებიან, რომ თავის მხრივ ახდენენ აირის იონიზაციას — წარმოიშობა გვირგვინა განმუხტვა (იხ. *ელექტრული განმუხტვა აირში*) და მთვლელში გადის დენი. გარე წრედში ელექტრული იმპულსები, რ-ებიც გ.-მ. მ-ში განმუხტვისას აღიძვრება, ძლიერდება და აღირიცხება ელექტრომაგნ. მთვლელით ან გადასაანგარიშებელი სქემით. მე-3 ნახაზზე ნაჩვენებია გ.-მ. მ-ის თვლითი მახასიათებელი — დროის ერთეულში რეგისტრირებული იმპულსების *N* რიცხვის დამოკიდებულება მოდებული *V* ძაბვისაგან. იგი წარმოადგენს მრუდს ძაბვის ღერძის პარალელური მონაკვეთით — პლატოთი.

გ.-მ. მ-ს ფართოდ იყენებენ ატომბირთვისა და კოსმ. სხივების ფიზიკაში, მედიცინაში, ქიმიაში, გეოლ. ძიების დროს და სხვ.

*ლიტ.*: Калашникова В. И., Козодаев М. С., Детекторы элементарных частиц, М., 1966 (Экспериментальные методы ядерной физики, ч. 1); Принципы и методы регистрации элементарных частиц, пер. с англ., М., 1963.

**გაიდაი** ზოია მიხეილის ასული [19. V (1. VI). 1902, ტამბოვი, — 2. IV. 1965, კიევი], უკრაინელი საბჭ. მომღერალი (სოპრანო), სსრკ სახ. არტისტი (1944), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941). 1927 დაამთავრა ნ. ლისენკოს სახ. კიევის მუს. დრამ. ინ-ტი (ე. მურავიოვას კლასი). 1928—55 იყო კიევის (1930—34 ხარკოვის) ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი, 1947—65—კიევის კონსერვატორიის პედაგოგი (1963-იდან პროფესორი). პარტიები: ნატალკა (ლისენკოს „ნატალკა-პოლტავკა"), ოქსანა (გულაკ-არტემოვსკის „ზაპოროჟიელი დუნაის გაღმა"), ტატიანა (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი"), თოვლის ქალი (რიმსკი-კორსაკოვის „თოვლის ქალი"), ჩიო-ჩიო-სანი (პუჩინის „ჩიო-ჩიო-სანი"), ვიოლეტა (ვერდის „ტრავიატა"), მარო (ფალიაშვილის „დაისი") და სხვ. გამოდიოდა კამერული რეპერტუარითაც. გასტროლებს მართავდა სსრკ და უცხოეთის ქალაქებში. დაჯილდოებულია 2 ორდენით და მედლებით.

**გაიდარი** (ნამდვ. გვარი გ ო ლ ი კ ო ვ ი) არკადი პეტრეს ძე [9 (22). I. 1904, ქ. ლგოვი, ახლანდ. კურსკის ოლქი, — 26. X. 1941], რუსი საბჭ. მწერალი. 1918 მოხალისედ ჩაეწერა წითელ არმიაში. 16 წლისა მეთაურობდა პოლკს. პირველი მოთხრობა „დამარცხებებისა და გამარჯვებების დღეებში" 1925 დაიბეჭდა. მოთხრობამ „რვს" (1926) განსაზღვრა გ-ის ნამდვილი მოწოდება — საბავშვო მწერლობა. საბჭ. საბავშვო ლიტ-რის საუკეთესო ნიმუშებია მოთხრობები: „სკოლა" (1930), „შორეული ქვეყნები" (1932), „სამხედრო საიდუმლოება" (1935), „მედოლის ბედი" (1939), „ჩუკი და გეკი" (1939), „თემური და მისი რაზმი" (1940) და სხვ. სამამულო ომის დროინდელი ნაწარმოებებია „ხიდი" (1941), „გადასასვლელზე" (1941) და სხვ. გ. სამამულო ომში დაიღუპა. მისი ნაწარმოებების მიხედვით შეიქმნა ფილმები: „სიმამაცის სკოლა", „ჩუკი და გეკი", „მედოლის ბედი" და სხვ. დაჯილდოებულია 2 ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—4, М., 1964—65; რჩეული, ტ. 1—2, თბ., 1962.

*ლიტ.*: Емельянов Б., Рассказы о Гайдаре, М., 1958; Камов Б., Партизанской тропой Гайдара, М., 1968; Смирнова В., Аркадий Гайдар. Критико-биографический очерк, М., 1961.

**გაიზერი** (Gaiser) გერდ (დ. 15. IX. 1908, ობერრიქსინგენი), გერმანელი მწერალი (გფრ). დას. ბერლინის ხელოვნების აკად. წევრი (1956). დაჯილდოებულია მრავალი ლიტ. პრემიით. II მსოფლიო ომის წლებში ფაშისტური არმიის მფრინავი-ოფიცერი იყო. მიჩნეულია „მაგიური რეალიზმის" ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს წარმომადგენლად. გ-ის რომანი „განწირული ნადირობა" (1953) ერთგვარად ამართლებს ომის დროის გერმ. მფრინავთა მოქმედებას, თუმცა ფორმის მხრივ საყურადღებო ნაწარმოებია. გ-ის მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია რომანი „დასკვნითი მეჯლისი" (1958), ნოველა „მკვდრეთით აღმდგარი ჯიანა" (1957), მოთხრ. „ანიელა" (1958), მოთხრობების კრებ. „ქურციკი, მწვანე" (1965) და სხვ.

**გაიზერიხი,** გ ე ი ზ ე რ ი ხ ი, გ ე ნ ზ ე რ ი ხ ი (Geiserich) (390—477), ვანდალების მეფე 428-იდან. 429 ვანდალები გ-ის მეთაურობით ესპანეთიდან ჩრდ. აფრიკაში შეიჭრნენ 439 აიღეს *კართაგენი* და იქ აჯანყებული მონებისა და კოლონების მხარდაჭერით შექმნეს თავიანთი სახელმწიფო (დედაქალაქი კართაგო). მათი ფლოტი დას. ხმელთაშუა ზღვაზე გაბატონდა. გ-მა დაიპყრო აგრეთვე კორსიკა, სარდინია; 455 დაანგრია და გაძარცვა რომი; ხოლო 461, 468 გაანადგურა მის წინააღმდეგ გამოგზავნილი რომაელთა ფლოტი.

**გაიმი,** ქართული წყაროებით, უძველესი წარმართული ღვთაება საქართველოში, იხ. *გაცი და გაიმი*.

**გაიო,** ბატაკებთან ახლომდგომი ინდონეზიელი ხალხი. ცხოვრობენ კ. სუმატრის ჩრდ. ნაწილის მთიან რ-ნებში. რაოდ. (მონათესავე ალასებთან ერთად) დაახლ. 150 ათ. კაცი (1973, შეფასება). გ-ს ენა განეკუთვნება ინდონეზ. ენებს და ახლოა ბატაკურთან. რელიგია — ისლამი წინამუსლ. რწმენის ძლიერი გადმონაშთებით. ძირითადი საქმიანობა მიწათმოქმედება (ბრინჯი), განვითარებულია მესაქონლეობა და ხელოსნობა. გ-ს შენარჩუნებული აქვს პატრიარქალური ურთიერთობათა გადმონაშთები.

**გაიოზ რექტორი** (1746, სოფ. მაღარო, ახლანდ. სიღნაღის რ-ნი, — 20. II. 1821, ასტრახანი), ქართველი მეცნიერი, ლიტერატორი, პედაგოგი, მთარგმნელი, დიპლომატი. მკვლევართა აზრით, გ. რ. გვარად ბარათაშვილი, ბარაფაშვილ-თაყაიშვილი ან ვაგოშვილი იყო. 1765 დაამთა-

ვრ.ა თბილ. სემინარია. მისი მასწავლებლები იყვნენ 1765–72 ანტონ I და ფილოსოფოსი ფ. ყაითმაზაშვილი. გ. რ. მონაწილე იყო ანტონ I-ისა და ლევან ბატონიშვილის დიპლ. მისიისა რუსეთში 1772, იქვე დარჩა და 1778 დაამთავრა მოსკ. სლავურ-ბერძნ.-ლათ. აკადემია. იმავე წელს დაბრუნდა საქართველოში და ერთხანს ხელმძღვანელობდა თბილ. სას. სემინარიას. 1780—82 სპეც. დიპლ. მისიით იმყოფებოდა მოსკოვში. 1782-იდან იყო მისივე ინიციატივით გახსნილი თელავის სემინარიის რექტორი. გ. რ-მა აქტ. მონაწილეობა მიიღო გეორგიევსკის ტრაქტატის (1783) დადებაში. 1783 გაემგზავრა რუსეთს და საქართველოში აღარ დაბრუნებულა. იყო ერეკლე II-ის პოლიტიკის მიმდევარი და რუს. მეფის კარზე საქართვ. ინტერესებს იცავდა. 1784 — 93 გ. რ. „ოსეთის სასულიერო კომისიის" წევრია. 1793–99 იყო მოზდოკის, 1799—1808 — სარატოვისა და პენზის ეპარქიების ეპისკოპოსი, 1808-იდან გარდაცვალებამდე — ასტრახანის მთავარეპისკოპოსი. გ. რ. არის ავტორი სამასზე მეტი ნათარგმნი და ორიგინ. ნაშრომისა, რ-თაგან აღსანიშნავია ანტონ I-ის „წყობილსიტყვაობის" წინათქმა (იამბიკოდ), იმავე ავტორის „ღვთისმეტყველების" საძიებელი, „ქრისტიანობრივი სწავლა ანუ ჭეშმარიტი სიტყვა ღმრთისა" და სხვ. გ. რ-ის „ღრამმატიკა" (დაიბეჭდა 1789) წარმოადგენს ქართული ენის გრამატიკის პირველ ნაბეჭდ სახელმძღვანელოს ქართ. ენაზე. გ. რ-ის გრამატიკა ძირითადად ანტონ I-ის „ქართულ ღრამმატიკას" მისდევს, მაგრამ მისგან განსხვავდება ნათელი სტილითა და ორიგინ. დაკვირვებებით. იმ საკითხებს შორის, რ-ის ორიგინალურად დამუშავება წილად ხვდა გ. რ-ს, როგორც აღმზრდელსა და პედაგოგს, აღსანიშნავია: 1. ადამიანი და მისი დანიშნულება საზ-ბაში. 2. აღზრდის მნიშვნელობა პიროვნების ფორმირებაში, 3. გონებრივი განათლების წამყვანი როლი პიროვნების ფორმირებაში. 4. სკოლის როლი და დანიშნულება. 5. სწავლების არსი და 6. სწავლა-აღზრდის მეთოდები. გ. რ-მა საფუძველი ჩაუყარა ოსური ანბანის შექმნას. აღსანიშნავია გ. რ-ის ორიგინ. ნაშრომი „საქართველოს ისტორია" და მისი შესანიშნავი გამოსვლები თბილისსა და თელავში, რ-ებიც ორატორული მჭევრმეტყველების ნიმუშად არის მიჩნეული.

*თხზ.*: ღრამმატიკა, მოზდოკი, [1796 — 1800]; ქართული ღრამატიკა, ე. ნიკოლაიშვილის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ.*: დარჩია მ., გაიოზ რექტორი, თბ., 1972; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; როგავა ა., სახალხო განათლება ერეკლე მეორის ხანის ქართლ-კახეთში და ანტონ პირველი, თბ., 1950. *მ. დარჩია.*

**გაიოზ რექტორის სტამბა,** ქართული სტამბა, რ-იც გაიოზ რექტორის ინიციატივით დაარსდა მოზდოკში 1796. სტამბა გაუმართავს სასტამბო საქმის ცნობილ ოსტატს რ. ზუბაშვილს. 1797 სტამბაში დაიბეჭდა ქართ. ანბანი (ასომთავრული, ხუცური და მხედრული შრიფტით), რ-საც ახლავს „ლოცვანი" და „მოკლე საქრისტიანო სწავლა" (ტირაჟი 600 ც.). 1796—1800 ამავე სტამბაში დაიბეჭდა გაიოზ რექტორის ქართული „ღრამმატიკა" (ტირაჟი 30 ც-ზე მეტი) და 1801 „განწესება შინაგანისა საქართველოჲსა მართვისა". სტამბამ იარსება 1803-მდე.

*ლიტ.*: დარჩია მ., გაიოზ რექტორი, თბ., 1972; ქართული წიგნი, ტ. 1, თბ., 1941. *მ. დარჩია.*

**გაისინი,** ქალაქი უკრ. სსრ ვინიცის ოლქში, მდ. სობის (სამხრ. ბუგის აუზი) ნაპირზე; გაისინის რ-ნის ცენტრი. 24 ათ. მცხ. (1974). ხორცკომბინატი, შაქრის, ხილის საკონსერვო, ყველ-კარაქისა და სპირტის ქ-ნები. სამკერვალო და ავეჯის ფ-კები. სამედ. სასწავლებელი. გ. ქალაქია 1795-იდან.

**გაისლერი** (Geissler) კრისტიან (დ. 25. XII. 1928, ჰამბურგი), გერმანელი მწერალი (გფრ). მონაწილეობდა II მსოფლიო ომში. მისი ყველაზე ცნობილი ნაწარმოებია რომანი „შეკითხვა" (1960), რ-იც 14 ენაზეა თარგმნილი. მწერალი განაქიქებს დას. გერმანიაში აღორძინებულ მილიტარიზმს, რევანშიზმს, საერთოდ გფრ-ის პოლიტ. სინამდვილეს. გ-ის სხვა ნაწარმოებებია: მოთხრ. „ცივი დრონი" (1965), რადიოპიესა „შევხვდეთ მალიორკაზე" (პრემიერა — 1958), ტელეპიესა „საკლავი საქონელი" (პრემიერა — 1962).

**გაისმაიერი,** გაისმაირი (Gaismaier, Gaismair) მიხაელ (დაახლ. 1490, სამხრ. ტიროლი, — 15. IV. 1532, პადუა), ტიროლელ და ზალცბურგელ გლეხთა ბელადი გერმანიის გლეხთა ომის (1524—26) დროს. წარმოშობით მაღაროელთა და გლეხთა წრიდან. 1525 მაისში სათავეში ჩაუდგა სამხრ. ტიროლში შექმნილ გლეხთა რაზმებს. აგვისტოში დააპატიმრეს. ინსბრუკის საპატიმროდან გაიქცა შვეიცარიაში, სადაც 1526 თებ.-მარტში შეადგინა ტიროლში ძირეული სოც. და პოლიტ. გარდაქმნების პროგრამა. ეს პროგრამა რადიკალიზმით უახლოვდებოდა თ. *მიუნცერის* იდეებს. 1526 ივნისში თანამოაზრეებთან ერთად გ. ჩავიდა ზალცბურგის საარქიეპისკოპოსოში, რ-იც ჯერ კიდევ გაზაფხულზე იქცა გლეხთა ახ. აჯანყების კერად და სათავეში ჩაუდგა გლეხთა რაზმებს. ტიროლში ახ. აჯანყების დაწყების წარუმატებელი ცდის შემდეგ გ. თავისი რაზმების ნაწილით გადავიდა ვენეციის რესპ. ტერიტორიაზე, სადაც იგი მოკლა ავსტრ. მთავრობის დაქირავებულმა მკვლელმა.

**გაისმაიერის აჯანყება 1526,** ავსტრიაში გლეხთა ომის (1525) ეპილოგი. 1526 გაზაფხულზე ზალცბურგის საეპისკოპოსოს გლეხები და მაღაროელები აჯანყდნენ და მოქალაქეთა მხარდაჭერით აიღეს ზალცბურგი და მთელ საეპისკოპოსოს დაეუფლნენ. აპრილში აჯანყებას სათავეში ჩაუდგა მ. *გაისმაიერი.* მიუხედავად რიგი გამარჯვებებისა, იმავე წლის ივლისში აჯანყება ჩაახშეს.

**გაიტანი** (Gaitán) ხორხე ელიესერ (23. I. 1898, ქ. ბოგოტა, — 9. IV. 1948, იქვე), კოლუმბიის პოლიტ. მოღვაწე. ბოგოტის ეროვნ. უნ-ტის სამართლისმცოდნეობის დოქტორი (1924), 1929 პარლამენტში მკაცრად დაგმო ამერ. „იუნაიტიდ ფრუტ კომპანის" მიერ მაგდალენის დეპარტამენტში გაფიცული მუშების მასობრივი დახვრეტა. 1940 და 1943 წლებში იყო განათლების, შრომის, ჯანმრთელობისა და სოც. უზრუნველყოფის მინისტრი. 1946-იდან ხელმძღვანელობდა ლიბერ. პარტიას. 1947-იდან იყო სენატის თავ-რე. ამხილდა აშშ-ის იმპერიალ. ზრახვებს. იყო ავტორი კანონპროექტისა ნავთობის საბადოების ნაციონალიზაციის შესახებ. მოკლეს რეაქციონერებმა. მისი მკვლელობა ბოგოტის სახ. აჯანყების საბაბი გახდა.

**გაიუსი** (Gaius) (დ. და გ. წწ. უცნობია), რომაელი იურისტი (II ს.). ე. წ. საბინიანელთა სკოლის წარმომადგენელი (იხ. *საბინუსი*). იმპერატორის აბსოლ. ხელისუფლების, აგრეთვე მონათმფლობელთა შეუზღუდავი კერძო საკუთრების მომხრე. გ-ის ძირითადი ნაშრომი — ი ნ ს ტ ი ტ უ ც ი ე ბ ი ცალკეული ინსტიტუტების მიხედვით რომის სამართლის კლასიკური გადმოცემაა. ეს ინსტიტუციური სისტემა შემდგომში ფართოდ გავრცელდა ევროპაში, განსაკუთრებით კი იმ ქვეყნებში, სადაც მოხდა *რომის სამართლის რეცეფცია* (საფრანგეთი, იტალია და სხვ.). გ-ის ნაშრომებმა პოპულარობა მოიხვეჭა V ს-იდან. 426 მიღებული კანონით ისინი (მოდესტინუსის, პაპინიანეს, პაულუსისა და ულპიანეს ნაშრომებთან ერთად) მოსამართლეთათვის სავალდებულოდ იქნა აღიარებული.

**გაიხაანთუბანი,** სოფელი გორის რ-ნში (ბოშურის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ტუსრებისწყლის (ტანის შენაკადი) ნაპირებზე. ზ. დ. 1360 *მ,* გორიდან 34 *კმ.* ზერტის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ.. პატარა ატენში (24 *კმ*).

**გაკვეთილი,** სასწავლო-აღმზრდელობითი მუშაობის ძირითადი ფორმა საბჭ. სკოლაში. მას ატარებს მასწავლებელი მოსწავლეთა მუდმივ შემადგენლობასთან (კლასთან), ზუსტად განსაზღვრულ დროში მტკიცე ცხრილის მიხედვით. გ. იძლევა სწავლებაში სასკოლო ასაკის ბავშვების მასობრივად ჩაბმის საშუალებას და ქმნის პირობებს მათში კოლექტივიზმის, საზ. აქტიურობის, სოც. ურთიერთობის ჩვევათა ფორმირებისათვის. გ-ის ხანგრძლივობა ჩვეულებრივ 45 წუთია, უმცროს კლასებში კი შეიძლება 30 წუთამდე შემცირდეს. ცალკეულ შემთხვევებში დასაშვებია გაწყვილებული გ-ები. სწავლების პროცესის არსიდან გამომდინარე, გ. არის მასწავლებლისა (ცოდნის გადმცემი) და მოსწავლის (ცოდნის შემძენი) გაერთიანებული აქტივობა. სასწ. დიდაქტ. მიზანდასახულობის მიხედვით საბჭ. სკოლაში არსებობს შემდეგი ტიპის გაკვეთილები: ახ. მასალის ახსნისა, განმეორება-განმტკიცებისა, ცოდნის შემოწმება-შეფასებისა, კომბინირებული. გ-ის სტრუქტურული ერთეულებია: შესავალი (საშინაო დავალების შემოწმება, ახ. მასალის ახსნისათვის ნიადაგის მომზადება); ძირითადი ნაწილი (ახ. მასალის ახსნა) და დასკვნითი ნაწილი (ახსნილი მასალის სისტემაში მოყვანა, განმტკიცება, საშინაო დავალების მიცემა). გ-ის ტიპისა და სტრუქტურის განსაზღვრას საფუძვლად უნდა დაედოს საგნის სპეციფიკა და შესასწავლი საკითხის თავისებურება, მოსწავლეთა ასაკი, მათი მომზადების დონე, კონკრ. სასკოლო პირობები და გარემო. ყოველი გ. ტარდება წინასწარ გულდასმით შედგენილი გეგმის საფუძველზე. იხ. აგრეთვე *სწავლების ორგანიზაციის ფორმები.*

**გაკორპება,** ცოცხალი მცენარეული უჯრედის გარსის ცვლილება მასში *სუბერინის* დაგროვების შედეგად. ამ დროს უჯრედებში ნივთიერებათა ცვლა ირღვევა და, ჩვეულებრივ, პროტოპლასტი კვდება, რადგან სუბერინი თითქმის სულ არ ატარებს აირებს, წყალსა და მასში გახსნილ ნივთიერებებს. ძირითადად დამახასიათებელია მფარავი ქსოვილის — პერიდერმის უჯრედებისათვის. გაკორპებული უჯრედებისაგან შემდგარი ქსოვილი იცავს ღრმად მდებარე ცოცხალ უჯრედებს წყლის ზედმეტი აორთქლებისა და სხვა არახელსაყრელი პირობებისაგან. იგი ხშირად ვითარდება ფოთლისა და ნაყოფის ყუნწში, აგრეთვე მცენარის დაზიანებულ ნაწილებში. ზოგიერთ მცენარეს (მაგ., ფიჭვს, არყს, თელას, ნეკერჩხალს, განსაკუთრებით კი კორპის მუხას) ღეროსა და ტოტებზე კორპის სქელი ფენა უვითარდება.

**გაკოტრება,** ბ ა ნ კ რ ო ტ ო ბ ა, ბურჟ. სამართლის მიხედვით, სასამართლოს მიერ იმის დადგენა, რომ მოვალეს (ჩვეულებრივ, სავაჭრო-სამრეწველო საწარმო, ფირმა, სააქციო საზ-ბა) სახსრების უქონლობის გამო არ შეუძლია გადაიხადოს ვალი. კრედიტორთა მოთხოვნით სასამართლო მოვალეს ართმევს თავისი ქონების განკარგვის უფლებას. ქონება გადაეცემა საგანგებოდ დანიშნულ პირს (საკონკურსო მმართველობას. იხ. *კონკურსი*), რ-იც ირკვევს მოვალის ნაღდი ქონების მოცულობას, მის ვალს და კანონის თანახმად შეიმუშავებს კრედიტორთა პრეტენზიების დაკმაყოფილების წესს. კრიზისების პერიოდში, როცა არა მხოლოდ წვრილი და საშ., არამედ მსხვილი კაპიტალ. საწარმოებიც კოტრდებიან, ბანკროტობა მასობრივ ხასიათს იღებს.

საბჭ. კანონმდებლობაში *ახალი ეკონომიკური პოლიტიკის* წლებში დადგენილ იქნა ნორმები ცალკეული პირისა თუ კერძო გაერთიანების გაკოტრებულად გამოცხადების წესის შესახებ. ამ ნორმებმა სოციალ. სექტორის გამარჯვების შემდეგ დაკარგა მნიშვნელობა, შემდეგში კი—ფორმალური ძალაც.

**გაკულტურება ნიადაგისა,** ჩატარებულ ღონისძიებათა კომპლექსის შედეგად ნია-



გაიგერ-მიულერის მთვლელი. ნახ. 3. გაიგერ-მიულერის მთვლელის თვლითი მახასიათებელი.


ზ. გაიდაი.


ა. გაიდარი.

დაგის ბუნებრივი თვისებების შეცვლა და ნაყოფიერების გადიდება. გაკულტურების მიზანია სახნავი ფენის გაღრმავება, ორგ. ნივთიერებებით ნიადაგის გამდიდრება, სტრუქტურის გაუმჯობესება, სას.-სამ. კულტურებისათვის ხელსაყრელი ნიადაგის მიკრობიოლ. პროცესების ინტენსიურად განვითარება, ნიადაგის გამდიდრება მცენარისათვის შესათვისებელი საკვები ნივთიერებებით, სას.-სამ. კულტურების მოთხოვნების შესაბამისად ნიადაგის რეაქციის გაუმჯობესება, სას.-სამ. კულტურების მოსავლიანობის ზრდა. განასხვავებენ მცირედ, საშუალოდ და ძლიერ გაკულტურებულ ნიადაგებს. რაც უფრო მეტია ამ ფაქტორების კომპლექსის მოქმედების ხანგრძლივობა, მით უფრო მეტია ნიადაგის გაკულტურების ხარისხი. სხვადასხვა ნიადაგურ-კლიმატურ ზონაში სხვადასხვა ტიპის ნიადაგის გაკულტურების გამომხატველი დიაგნოსტიკური მაჩვენებლები სხვადასხვაა, მაგ., ერთი მხრით, კოლხეთის დაბლობის ნაჭაობარი ნიადაგები და, მეორე მხრით, აღმ. საქართველოს წაბლა ნიადაგები, რ-ებსაც ხანგრძლივი რწყვის შედეგად შეეცვალა პირვანდელი სახე, ახლა კულტურულ-სარწყავ ნიადაგთა კატეგორიას განეკუთვნება. *ვ. ლეჟავა.*



გალაგო.

**გალა,** გ ა ლ ა ს ე ბ ი, ხალხი, ცხოვრობენ ეთიოპიაში — 6,2 მლნ. კაცზე მეტი და ჩრდ. კენიაში — დაახლ. 50 ათ. კაცი (1972, შეფასება). გ-ს ენა ეკუთვნის სემიტურ-ქამიტური ოჯახის ენების ქუშიტურ ჯგუფს. გ. იყოფა რამდენიმე ჯგუფად. ცენტრ. და დას. ეთიოპიაში მცხოვრებნი ძირითადად მისდევენ მიწათმოქმედებას და მესაქონლეობას, სამხრ. ეთიოპიასა და კენიაში კი — მესაქონლეობას. გ-ს ნაწილი მონოფიზიტი ქრისტიანია, ნაწილი — მუსლიმანი. ცენტრ. ეთიოპიაში მიმდინარეობს გ-ს სხვა ხალხებთან შერწყმის პროცესი, რ-ის შედეგადაც ყალიბდება ერთიანი ეთიოპ. ერი.

**გალაგო** (Galago), ძუძუმწოვარი ცხოველების გვარი პრიმატების რიგისა. სხეულის სიგრძე 115 — 380 *მმ*, კუდისა — 150 — 410. უკანა კიდურები წინაზე გრძელია. აქვთ მახვილი სმენა. ხეებზე 1,8—2,3 *მ* სიგრძის ნახტომებით მოძრაობენ, მიწაზე კენგურუს მსგავსად დახტიან. ცხოვრობენ აფრ. ტროპ. ტყეებში საჰარის სამხრ-ით. უმთავრესად ღამის ცხოველები არიან. იკვებებიან მწერებითა და მცირე ზომის ცხოველებით, ჭამენ აგრეთვე ფრინველის კვერცხსაც. შობენ ერთ ნაშიერს, ზოგჯერ კი ტყუპსაც. ადვილად ეგუებიან ტყვეობას.



გალავანი. სვეტიცხოვლის გალავანი. ფრაგმენტი. XVIII ს.

**გალაევი** (გ ა ლ ა ი თ ი) ბორის ალექსანდრეს ძე [დ. 10 (22). III. 1889, ქ. ჩერნოიარსკი, თერგის ოლქი], ოსი საბჭ. კომპოზიტორი და ფოლკლორისტი. ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1940). 1909 დაამთავრა პეტერბ. რეალური სასწავლებელი. 1914—1917 თერგის დივიზიის სამხ. ორკესტრის კაპელმაისტერი იყო. პროფ. მუს. განათლება მიიღო ლენინგრ. ცენტრ. მუს. სასწავლებელში (1927 — 1932). 1932-იდან ცხოვრობს ცხინვალში. 1937—51 გ. მის მიერვე დაარსებული სამხრ. ოსეთის სიმღერისა და ცეკვის სახელმწ. ანსამბლის სამხატვრო ხელმძღვანელია, 1941—43 — ცხინვალის კ. ხეთაგუროვის სახ. თეატრის დირექტორი.

გ-ის ნაწარმოებებია: მუს. დრამა „ნართი ბათრაძი" (დაიდგა 1942), მუს. კომედია „სასიძო" (დაიდგა 1943), მუსიკა სპექტაკლებისათვის, სიმღერები, გუნდები, რომანსები. დაწერა მუსიკა ფილმისათვის „ფატიმა". შეკრიბა და ე. გიპიუსთან ერთად (თანავტორი ა. პერესელიძე) გამოსცა „ოსური ხალხური სიმღერების" კრებული (მოსკოვი 1964) და სხვ.

**გალა ენა,** გალა ხალხის ენა. მიეკუთვნება სემიტურ-ქამიტური ენების ქუშიტურ ჯგუფს. გავრცელებულია ეთიოპიასა და კენიის ჩრდ. პროვინციებში. ამ ენაზე ლაპარაკობს დაახლ. 6 მლნ. კაცი. გ. ე-ის ბგერითი სისტემაში ტონი, ხმოვანთა და თანხმოვანთა სიგრძე-სიმოკლე ფონოლოგიური მნიშვნელობისაა. ტიპოლოგიურად გ. ე. აგლუტინაციური ენაა. სახელს აქვს ბრუნვისა და რიცხვის, ზმნას — დროის, პირის, გვარის კატეგორიები. ზმნა იულება სუბიექტის პირის, რიცხვისა და სქესის მიხედვით. წინადადებაში სიტყვათა რიგი მყარია: შემასმენელი წინადადების ბოლოსაა, მსაზღვრელი — საზღვრულის შემდეგ. გ. ე. უმწერლობო ენაა. აქვს რამდენიმე დიალექტი: ტულამა, მაჩა, ბორანა, ბარარეტა, კოფირა.

**გალავანი,** 1. ძვ. ქალაქის, ციხის, არქიტ. კომპლექსის (სასახლის, მონასტრის და ა. შ.) ირგვლივ შემოვლებული ქვის ან აგურის კედელი, რ-საც თავდაცვითი მნიშვნელობა ჰქონდა. გ-ის სისტემაში ჩართული იყო სხვადასხვა სახის საფორტიფიკაციო ელემენტები — საბრძოლო კოშკები, ქონგურები, სალოდეები (დუროები), შესასვლელი კარიბჭეები. გ-ში კარიბჭეები, ჩვეულებრივ, იმ ადგილებში ეწყობოდა, სადაც ქალაქს საქარავნო თუ სხვა გზები ადგებოდა. მაგ., თბილისის გ-ში იყო განჯის, კოჯრის, დილმის კარები, შესაბამის დასახლ. პუნქტებში მიმავალი გზებისაკენ მიმართული. 2. სათავდაცვო ნაგებობის ტიპი XVIII ს. ქართლ-კახეთში. ჩვეულებრივ, გეგმით კვადრატული ან სწორკუთხა, კედელშემოვლებული ეზო, რ-საც ჰქონდა ფართო ჭიშკარი და კოშკები (სხვა ნაგებობებიდან ზოგ გ-ში გვხვდება აგრეთვე მცირე ეკლესია). მტრის შემოსევის დროს გ-ში თავს აფარებდა სოფლის ან კუთხის მთელი მოსახლეობა საქონლიანად. *ვ. ბერიძე.*

**გალავანი,** სოფელი მცხეთის რ-ნში, მუხრან-საგურამოს ვაკის აღმ. ნაწილში, მდ. თეზამის (არაგვის მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., არაშენდა, ბიწმენდი, ბურიანი, ზაქარო, კოტორაანთკარი, ნავდარაანთკარი, წინამძღვრიანთკარი, ჭილაანთკარი, ჯიღაურა). ზ. დ. 750 *მ*, მცხეთიდან 18 *კმ*. ექსპერიმენტული მევენახეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფლის ძვ. სახელია ბოკოწინი. გ. ეწოდა XX ს. დასაწყისში იქ შემორჩენილი XVII — XVIII სს. ციხე-გალავნის მიხედვით.

**გალავდური,** მთა ხარულის ქედის ჩრდ. ნაწილში, მდ. ქსნის ზემოთში. სიმაღლე 3230 *მ*. აგებულია შუაიურული ასაკის მერგელოვანი ფიქლებითა და ქვიშაქვებით. სამხრ. და დას. კალთები ქარაფოვანია, ჩრდ. და აღმ. — დამრეცი. დაფარულია ალპ. მდელოებით. *ი. აფხაზავა.*

**„გალაკტიონი",** ქართ. ერთდღიური ლიტ. გაზეთი, მიძღვნილი გ. ტაბიძისადმი. გამოვიდა თბილისში 1927 ივნისს გ. ტაბიძის „რჩეულის" გამოცემასთან (1927) დაკავშირებით. გაზეთში დაბეჭდილია ს. შანშიაშვილის, დ. კლდიაშვილის, ვ. ბარნოვის, ვ. გუნიას, შ. დადიანის, ია ეკალაძის, ი. მოსაშვილის, ზ. ჭიჭინაძის, შიო მღვიმელის, გ. ქუჩიშვილის, ლ. მეგრელიძის, დ. ახვლედიანის და სხვ. მწერლების მოგონებები, წერილები, ლექსები. *ი. ლორთქიფანიძე.*

**„გალაკტიონ ტაბიძის ჟურნალი",** ქართ. ყოველკვირეული ლიტ.-მხატვრული ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1922 დეკ-იდან 1923 მარტამდე (№ 1 — 9). ჟურნალი ახალი სოციალ. საქართვ. მშენებელთა პოზიციებზე იდგა, მოუწოდებდა თანამედროვე მწერლებს გაერთიანებულიყვნენ იმ დროის გარშემო, რ-ზედაც ეწერა „განახლება ან სიკვდილი". ბეჭდავდა პოეტურ და პროზაულ ნაწარმოებებს, ლიტ. კრიტიკას; წერილებს მხატვრობის, თეატრისა და მუსიკის საინტერესო საკითხებზე და სხვ. რედაქტორ-გამომცემელი — გ. ტაბიძე. ჟურნალში თანამშრომლობდნენ: გ. ქუჩიშვილი, შიო მღვიმელი, ბაბილინა, დ. შენგელაია, ია ეკალაძე, ი. ვართაგავა, ს. მგელაძე, ი. მოსაშვილი, ტ. გრანელი, ვ. გუნია, ა. ლეინიაშვილი, ლ. გუდიაშვილი, ი. ქავჟარაძე და სხვ. „გ. ტ. ჟ-მა" მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ქართ. საბჭ. ლიტ-რის განვითარების საქმეში. *ი. ლორთქიფანიძე.*

**გალანი** იაროსლავ ალექსანდრეს ძე [14 (27). VII. 1902, დაბა დინოვი, პერემიშლის მახლობლად, ამჟამად პოლ. ტერიტ., — 24. X. 1949, ლვოვი], უკრაინელი საბჭ. მწერალი. დას. უკრ. კომპარტიის წევრი 1924-იდან, სკკპ წევრი 1949-იდან. ავტორია პიესებისა „ეტენჰაიმელი დონ კიხოტი" (1926 — 27), „99%" (1930), „ტვირთი" (1930); მოთხრობებისა „დასჯა", „ჟამირი" (1932), „უცნობი პეტრო" (1932); კრებულისა „ფრონტი ეთერში" (1943). ომის შემდეგ დაწერა „ოქროს არწივის ქვეშ" (1947), „მათი სახეები" (1948), „ფაქტების წინაშე" (1949). მოკლეს უკრ. ბურჟ. ნაციონალისტებმა. „რჩეულში" (1951) მოთავსებული პამფლეტებისათვის სიკვდილის შემდეგ მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1952).

**გალანო** (Galano ან Galanus) კლემენტე, XVII ს. იტალიელი თეატინელი ბერი, XVII ს. I ნახევარში კათოლიკემისიონერი კავკასიაში. რამდენიმე წელი ცხოვრობდა საქართველოში. სომხ. ეკლესიის ისტ. შესახებ დაწერილ მის ნაშრომში მოყვანილია ცნობები საქართველოს შესახებ.

*თხზ.*: Consiliatio Ecclesiae Armenae cum Romana, [v.] 1—3, Roma, 1650—54; Historia armena ecclesiastica et politica, Colonia, 1686.

**გალანტერეა** (ფრანგ. galanterie — თავაზიანობა, ზრდილობიანობა), ტუალეტისა და პირადი მოხმარების ზოგიერთი წვრილმანი ნივთის (ბაფთები, მაქმანები, არშიები, სავარცხლები, ხელთათმანები, ჰალსტუხები, ბროშები, ქინძისთავები, ქოლგები, ჯაგრისები, ხელჩანთები და ა. შ.) საერთო სავაჭრო სახელწოდება.

**გალაპაგოსი** (ესპ. galápago — კუ), კ უ ს  კ უ ნ ძ უ ლ ე ბ ი, კ ო ლ ო ნ ი ს  არქიპელაგი (Galápagos, Colón), კუნძულთა ჯგუფი (16 კუნძული) წყნარ ოკეანეში, ეკვატორზე, სამხრ. ამერ. დას-ით. ეკუთვნის ეკვადორს. ფართ. 7,8 ათ. *კმ*$^2$, მოსახლ. 3,6 ათ. კაცი (1970). გ. ვულკ. წარმოშობისაა. ბევრია ჩამქრალი და მოქმედი ვულკანი. მაქს. სიმაღლე 1707 *მ*. ჰავა — ეკვატორული მშრალი. კუნძულებთან გაედინება პერუს ცივი დინება, რ-იც ანელებს სიცხეს. საშ. წლ. ტემპ-რა 23°C. მცენარეულობა უმეტესად ქსეროფიტულია (სუკულენტური ბუჩქნარები). გ-ზე ერთმანეთის გვერდით გვხვდება ტროპ. და იმიერპოლარული ფაუნისა და ფლორის წარმომადგენლები: ლიანები და ხავსები, ტროპ. ფრინველები და ანტარქტიკის თოლიები, თუთიყუშები და პინგვინები. არის მრავალი ენდემური სახეობა. გვხვდება გადაშენების გზაზე მდგარი გიგანტური კუ და ხვლიკი იგუანა. 1965 გ. ეროვნ. პარკად გამოცხადდა. გ-ზე ჩატარებულ დაკვირვებათა მასალა გამოიყენა ჩ. *დარვინმა* სახეობათა წარმოშობის თეორიის დასასაბუთებლად.

**გალატა** (Galata), კონსტანტინოპოლის გარეუბანი, ოქროს რქის ყურის ჩრდ. ნაპირზე. დამოუკიდებელ გამაგრებულ უბნად იხსენიება V ს-იდან. XI ს-ში შემოვლებული ჰქონია ძლიერი გალავანი, XIV ს-ში დაიკავეს გენუელმა ვაჭრებმა. მოგვიანებით სტამბოლის ერთ-ერთი მთავარი სავაჭრო რ-ნი გახდა.

**გალატები** (ბერძნ. Galatai — გალები), კელტური ტომები. ძვ. წ. 278—277 შეიჭრნენ მცირე აზიაში და 46 წელიწადი აოხრებდნენ მის დას. ნაწილს. პერგამონის მეფე ატალე I-ის მიერ დევნილი გ. ძვ. წ. 232 დასახლდნენ ტერიტორიაზე, რ-საც მათი სახელის მიხედვით გალატია ეწოდა. გ-მა შეითვისეს ბერძნ. კულტურა და ამიტომ მათ ზოგჯერ გალო-ბერძნებსაც (Gallograeci) უწოდებენ. გ-ის ძირითადი საქმიანობა მესაქონლეობა იყო.

მათი ასიმილაცია ნელა მიმდინარეობდა (თავიანთი ენა ახ. წ. V ს-მდე შეინარჩუნეს).

**გალატია** (Galatia), ძვ. ქვეყანა მცირე აზიის ცენტრ. ნაწილში (ცენტრ. ანატოლია). სახელწოდება მიიღო *გალატებისაგან*. ძვ. წ. 183—167 წ. *პერგამონის სამეფოს* მორჩილებდა. ძვ. წ. 166 რომის სენატის დადგენილებით იგი თავისუფალ ქვეყნად გამოაცხადეს. ძვ. წ. 25-იდან გ. ჯერ რომის იმპერიის, შემდეგ ბიზანტ. შემადგენლობაში შედიოდა როგორც პროვინცია, მთავარი ქალაქი ანკირა (ახლანდ. ანკარა) იყო. XI ს-ში გ. თურქ-სელჩუკებმა დაიპყრეს, XIV ს-ში — თურქ-ოსმალებმა.

**გალაქსიისებრნი** (Galaxiidae), თევზების ოჯახი გალაქსიისნაირთა რიგისა, ახლო დგანან *ორაგულისებრებთან*. სხეულის სიგრძე 30 (იშვიათად 58) *სმ*-მდეა. ცნობილია რამდენიმე ათეული სახეობა. გავრცელებულია ახალი ზელანდიის, ტასმანის, სამხრ. ავსტრალ., სამხრ. აფრ., ფოლკლენდის კ-ებისა და სამხრ. ამერ. სანაპირო და მტკნარ წყლებში. ზოგი სახეობა, მაგ., ა ხ ა ლ ზ ე ლ ა ნ დ ი უ რ ი გ ა ლ ა ქ ს ი ა (Galaxias attenuatus), ტოფობისათვის მდ-ებიდან ზღვაში შედის და სანაპირო მცენარეებზე ყრის ქვირითს. გ. უმთავრესად უხერხემლო ცხოველებით იკვებებიან. ზოგ სახეობას ადგილ. სარეწაო მნიშვნელობა აქვს.

**გალაქტანები** [$(C_6H_{10}O_5)_n$, სადაც $n \approx 120$], უმაღლესი *პოლისაქარიდები*. გავრცელებულია მცენარეულ ქსოვილებში სამარაგო ნახშირწყლებისა და უჯრედის გარსების სტრუქტურულ ელემენტთა სახით. გვხვდება აგრეთვე ცხოველურ ქსოვილებში. გ-ის ცვლა ნაკლებ შესწავლილია. იგი აგარ-აგარის ნახშირწყლოვან ნაწილს წარმოადგენს. შედის პექტინის ნივთიერებათა, მრავალი მცენარეული გუმფისისა და ლორწოს შედგენილობაში.

**გალაქტიკა** (ბერძნ. galaktikos — რძიანი, რძისებრი), რამდენიმე ათეული მილიარდი ვარსკვლავისაგან შემდგარი უზარმაზარი ვარსკვლავთა სისტემა, რ-საც ეკუთვნის ჩვენი მზე და, მაშასადამე, ჩვენი პლანეტური სისტემაც დედამიწითურთ. გ-ში ვარსკვლავები შედიან როგორც ცალკეული სხეულების, ისე ჯერადი სისტემების, ვარსკვლავთა გროვებისა და ვარსკვლავთა ასოციაციების სახით. გ. მოიცავს აგრეთვე აიროვან და მტვეროვან ნისლეულებსა და ვარსკვლავთშორის სივრცეში გაბნეულ ცალკეულ ატომებსა და ნაწილაკებს. სივრცეს, რ-იც გ-ს უკავია, ლინზისებრი ფორმა აქვს. მისი განივი 30 და სისქე 4 *კპს* (შესაბამისად 100 ათ. და 13 ათ. *სინ. წ.*) ეტოლება. ვარსკვლავები და აიროვან-მტვეროვანი ნივთიერება თანაბრად როდია გავრცელებული გ-ში. ისინი უფრო მეტად გ-ის სიმეტრიის სიბრტყის („ლინზის" ეკვატორული სიბრტყის) გასწვრივ არიან თავმოყრილი. ამ სიბრტყის ცასთან გადაკვეთის ხაზს დაახლოებით მოჰყვება *ირმის ნახტომის* ზოლი, რ-ის შუა ხაზი თითქმის დიდ წრეწირს წარმოადგენს. მზე თითქმის სიმეტრიის სიბრტყეში იმყოფება, გ-ის ცენტრიდან დაახლ. 10 *კპს* დაშორებით. ამიტომ გ-ის შიგნით — დედამიწაზე მყოფ დამკვირვებელს გ. წარმოუდგება ირმის ნახტომისა და მასთან ერთად, მის ზოლს გარეთ ცალ-ცალკე გაბნეული ვარსკვლავების ერთობლიობის სახით. ხშირად გ-ს ირმის ნახტომის სისტემას უწოდებენ.

გ-ის მსგავსი სისტემები სამყაროში აურაცხელია. დიდი სიშორის გამო ისინი მკრთალად მნათი მცირე „ლაქების" სახით მოჩანან ცაზე, უმთავრესად, მხოლოდ ტელესკოპებში. მათ *გალაქტიკები* ჰქვია. მათგან განსხვავებით იმ გ-ს, რ-შიც მზე და დედამიწა შედის, „ჩ ვ ე ნ ს გ-ს" უწოდებენ.

გ-ის ეკვატორულ სიბრტყესთან ვარსკვლავების დიდი კონცენტრაციის გამო, გ-ის პოლუსებისაკენ ვარსკვლავთა სივრცული სიმკვრივე მცირეა. გ-ის ჩრდ. პოლუსი ცაზე მდებარეობს *ბერენიკეს თმების* თანავარსკვლავედის მიმართულებით, იმ წერტილში, რ-იც 90°-ით დაშორებულია ზოლის საშუალო ხაზს. გ-ის მთელი მასა $10^{11}$ მზის მასას, ე. ი. $\sim 10^{44}$ *გ*. ეტოლება. იგი შედგება დაახლოებით $10^{11}$ ვარსკვლავისა და ვარსკვლავთშორისი ნივთიერების მასისაგან.

ის ფაქტი, რომ ირმის ნახტომი ვარსკვლავთა ერთობლიობაა, დაადგინა გ. *გალილეიმ*, როცა პირველად გამოიყენა ჭოგრი ვარსკვლავიანი ცის დასამზერად (1610). მაგრამ გ-ის თანამედროვე კვლევა დაიწყო XVIII ს. დამლევიდან. სისტემატური დაკვირვების საფუძველზე უ. *ჰერშელმა* დაასკვნა, რომ ვარსკვლავები ერთიან გიგანტურ სისტემას შეადგენენ. პულკოვის ობსერვატორიაში ვ. *სტრუვემ* პირველმა გამოთქვა ვარაუდი, რომ ვარსკვლავთშორის სივრცეში გაბნეული ნივთიერება მოიპოვება, თუმცა ეს ფაქტი მხოლოდ XX ს. 30-იან წლებში დამტკიცდა. ვარსკვლავების საკუთარი მოძრაობათა და სხივური სიჩქარეების სტატისტ. ანალიზის საფუძველზე ჰოლანდ. ასტრონომმა ი. ოორტმა დაამტკიცა (1927), რომ გ. როგორც ერთიანი გიგანტური სისტემა, ბრუნავს საკუთარი მცირე ღერძის ირგვლივ. მზის ახლოს ბრუნვის სიჩქარეა დაახლ. 250 *კმ/წმ*, ერთი სრული შემობრუნების პერიოდი — 200 მლნ. *წ*.

XX ს. 30-იან და მომდევნო წლებში გ-ის შესწავლაში ღირსშესანიშნავ წარმატებებს მიაღწიეს საბჭ. ასტრონომებმა. მიღებულია მნიშვნელოვანი შედეგები ვარსკვლავთ სისტემების დინამიკის დარგში (იხ. *ვარსკვლავთა ასტრონომია*); ვარსკვლავთა და სხვა გალაქტიკური ობიექტების პარამეტრების განსაზღვრისა და სათანადო კატალოგების შედგენაში; ვარსკვლავთშორისეთის გარემოზე ახალ წარმოდგენათა შემუშავებაში და სხვ. გ-ის განვითარების პროცესების შესწავლის თვალსაზრისით დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ამბარცუმიანის მიერ *ვარსკვლავთა ასოციაციების* აღმოჩენას. დიდი როლი ითამაშა გ-ის სტრუქტურისა და ბუნების შესწავლის საქმეში მოსკოველი ასტრონომების დასკვნებმა *ცვალებადი ვარსკვლავების* გამოკვლევათა დარგში. საბჭ. და ამერ. ასტრონომთა გამოკვლევებმა ცხადყო გ-ის თავისებური, რთული აგებულება: გ-ის სხვადასხვა ნაწილს შეესაბამება მისი შედგენილობის განსხვავებული ელემენტები. ასე მაგ., ე. წ. ცხელი ვარსკვლავები, რ-თა საშ. ასაკი 3 მლრდ. წელია, და ვარსკვლავთშორისი მტვეროვანი ნივთიერება უფრო მეტად თავმოყრილია გ-ის სიმეტრიის სიბრტყის სიახლოვეს, სადაც ამასთანავე გალაქტიკური მატერია ერთგვარ სპირალურ „ტოტებს" ქმნის; სფერული ვარსკვლავთა გროვები უფრო მეტად გ-ის მცირე ღერძის ირგვლივ შემოწერილ სფერულ სივრცეშია განლაგებული; ამ ვარსკვლავების საშ. ასაკი 5 მლრდ. წელს აღემატება. ამგვარ გალაქტიკურ ქვესისტემებად (ბრტყელი, შუალედური, სფერული) დაყოფილი ვარსკვლავები და სხვა ობიექტები ქიმ. შედგენილობითაც და მოძრაობის სიჩქარეებითაც განსხვავდებიან ერთმანეთისაგან. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა გ-ის ბირთვში მიმდინარე აქტიურ პროცესთა აღმოჩენას რადიოასტრონომიული მეთოდებით. 60-იანი წლებიდან გ-ის სტრუქტურისა და განვითარების პრობლემის შესწავლის დარგში სსრკ-ში მოთავე დაწესებულების ფუნქციები დაკისრებული აქვს საქ. სსრ მეცნ. აკადემიის *აბასთუმნის ასტროფიზიკურ ობსერვატორიას*.

გ-ის ევოლუციის საკითხების კვლევას დიდი მსოფლმხედველობითი მნიშვნელობა აქვს. მასში ვარსკვლავების წარმოშობა-ჩამოყალიბებისა და მათი „სასიცოცხლო გზის" პრობლემა თანამედროვე ბუნებისმეტყველების ფუნდამენტური პრობლემაა. ვარსკვლავთა წარმოქმნაზე არსებობს ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო შეხედულება. პირველი, და უფრო გავრცელებული შეხედულების თანახმად ვარსკვლავები წარმოიქმნება ვარსკვლავთშორისი ნივთიერებისაგან უკანასკნელის გრავიტაციული შეკუმშვის პროცესში; ასეთი ნივთიერების შედარებით ჭარბი კონცენტრაცია შეიმჩნევა ირმის ნახტომის ზოლში *გლობულებისა* და ცალკეული „ღრუბლების" (განივით 5—30 *პს*) სახით. მეორე თვალსაზრისის თანახმად, ვარსკვლავები წარმოიშობა ერთგვარი ზემკვრივი ნივთიერების დაშლის გზით. ამ მხრივ დიდი მნიშვნელობა ენიჭება ჩვენი გ-ის და, საერთოდ, გ-ების გულების, ანუ ბირთვების აქტიურობას, რაც ზოგიერთ გ-ში „აფეთქების" სახით შეიმჩნევა.

*ლიტ*.: ხ ა რ ა ძ ე ე., ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 2, თბ., 1974; А г е к я н Т. А., Звезды, галактики, метагалактика, 2 изд., М., 1970; Б о к Б. Дж., Б о к П. Ф., Млечный путь, пер. с англ., М., 1959. *ე. ხარაძე*.

**გალაქტიკათშორისი გარემო**, გალაქტიკების გარე სივრცეში მოქცეული გაიშვიათებული აირი, გამოსხივება, კოსმოსური სხივები, მაგნიტური ველები და სხვა სახის მატერია. გ. გ-ში წარმოიშობა ციურ სხეულთა სპექტრში დამზერილი ზოგიერთი სპექტრული ხაზი, რ-თა შესწავლით განისაზღვრება გ. გ-ს ფიზ. თვისებები. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მატერიის საშ. სიმკვრივე გ. გ-ში, რ-იც მნიშვნელოვან წილად უნდა განსაზღვრავდეს სამყაროს საშ. სიმკვრივეს და ამდენად სამყაროს შემდგომი განვითარების ხასიათსაც (იხ. *კოსმოლოგია*). გ. გ-ს სიმკვრივის ზედა საზღვარი ჩვენი გალაქტიკის სიახლოვეს განისაზღვრება იმ ფაქტის ანალიზის საფუძველზე, რომ შედარებით ახლო გარეგალაქტიკურ ციურ სხეულთა სპექტრში არ შეინიშნება 21 *სმ* ტალღის სიგრძის რადიოხაზი, რ-იც წარმოიქმნებოდა გ. გ-ში ნივთიერების სათანადო სიმკვრივის არსებობისას. სამყაროს შორეულ უბნებში კი სიმკვრივის ზედა საზღვარი დგინდება შორ კვაზართა სპექტრში წყალბადის $L\alpha$ ხაზის არარსებობის ფაქტით. უკანასკნელ შემთხვევაში მიიღება $\rho < 10^{-35}$ *გ/სმ³*; წყალბადის ატომთა მცირე სიმკვრივე მიუთითებს სამყაროს მაღალ ტემპ-რაზე ($10^5$K) და ძლიერ იონიზაციაზე შორეულ წარსულში. გალაქტიკათა ზოგიერთ გროვაში, მათი მდგრადობის ასახსნელად, ვარაუდობენ აირის დიდი მასების არსებობას. შესაძლოა გ. გ-ში დიდი რაოდენობით არსებობდეს ძნელად აღმოსაჩენი, დაბალენერგიიანი ნეიტრინოც. გამოსხივების ველს გ. გ-ში ძირითადად შეადგენს 3K ტემპ-რის იზოტროპული *რელიქტური გამოსხივება*, აგრეთვე გალაქტიკათა, კვაზართა და თვით გ. გ-ს საკუთარი გამოსხივება. გ. გ-ს გათბობა გამოწვეული უნდა იყოს კოსმ. სხივებით, კვაზართა



გალაქტიკის სქემა: ზემოთ — გალაქტიკის ხედი «გვერდიდან» (მხედველობის სხივი გალაქტიკის სიბრტყეშია); ქვემოთ — ხედი გალაქტიკის პოლუსიდან (მხედველობის სხივი გალაქტიკის სიბრტყის მართობულია). გამოიყოფა გალაქტიკის გული და სპირალური სტრუქტურა. თეთრი წრე უჩვენებს მზის ადგილს გალაქტიკაში. შავი წრეები ვარსკვლავთა სფერულ გროვებს გამოხატავენ.


გალაქტიკა. ირმის ნახტომის ზოლი გედისა და არწივის თანავარსკვლავედებს შორის.

და რადიოგალაქტიკათა რენტგენული გამოსხივებით, აირის მასათა კონდენსირებისას წარმოშობილი დარტყმითი ტალღებით, სხვადასხვა ტიპის ახალგაზრდა ობიექტების მოკლეტალღოვანი გამოსხივებით და სხვ. როგორც ჩანს, დროთა ვითარებაში გ. გ-ს ტემპ-რა თანდათან მცირდება.

*ლიტ.*: Воронцов-Вельяминов Б. А., Внегалактическая астрономия, М., 1972.

**გალაქტიკები,** ჩვენი *გალაქტიკის* მსგავსი გიგანტური ვარსკვლავთ სისტემები. შეუიარაღებელი თვალით ცაზე მხოლოდ 3 გალაქტიკა შეიმჩნევა, მათ შორის ერთი ჩრდ. ნახევარსფეროში (ე. წ. *ანდრომედეს ნისლეული*). გ-ის აღმოჩენამ საფუძველი ჩაუყარა ასტრონ. ახ. დარგს—*გარეგალაქტიკურ ასტრონომიას*. ამერ. ასტრონომმა ე. ჰაბლმა XX ს. 20-იან წლებში პირველმა ახსნა გ-ის ბუნება: აღმოაჩინა, რომ გ., რ-ებიც სიშორის გამო მცირე კუთხური სიდიდის ნისლოვან ლაქებად მოჩანს, ძლიერი ტელესკოპების მხედველობის ველში ვარსკვლავებად იშლება. მანვე ჩაატარა გ-ის სტრუქტურული კლასიფიკაცია ხილული ფორმების მიხედვით შემდეგ ჯგუფებად: 1. ელიფსური (აღინიშნება E), 2. სპირალური, რ-ებშიც სპირალური შტოები გამოდიან ან უშუალოდ გალაქტიკის გულიდან (S), ან გ-ის გულში გამავალი ძელის ბოლოებიდან (SB), 3. ირეგულარული (არაწესიერი) (I). გ-ის თითოეული ჯგუფის ფარგლებში გამოირჩევა რამდენიმე ქვეჯგუფი. ახლო გ-ში ხერხდება ცალკეული ვარსკვლავების გამოვლინება. ძირითადად კი გ-ს შეისწავლიან მთლიანობაში. არსებობს გ-ის დაკვირვებისა და გამოკვლევის სპექტროსკოპიული, ფოტოგრ., ელექტროფოტომეტრიული და სხვ. მეთოდები.

ელიფსური გ. სხვადასხვა შეკუმშულობის სფერული სისტემებია, რ-ების ვარსკვლავთა დასახლება გვიანდ. ვარსკვლავებისაგან (ე. წ. II ტიპის დასახლება) შედგება. ელიფსურ გ-ზე ჩატარებულ რადიოდაკვირვებებს სარწმუნოდ არ დაუდასტურებია გაზოვანი ან მტვროვანი მატერიის არსებობა, რ-იც დიდი რაოდენობით მოჩანს სპირალურ და ირეგულარულ გ-ში და შეადგენს ამ გ-ის საერთო მასის 10%-ს. სპირალური გ. წარმოადგენენ ადრინდ. ტიპის ვარსკვლავების (ე. წ. I ტიპის დასახლება) ბრტყელ ბრუნვით სისტემებს, რ-ებშიც „ჩაძირულია" II ტიპის დასახლების სისტემა და ორი ან მეტი სპირალური შტო; ეს შტოები, როგორც წესი, ადრინდ. ტიპის ვარსკვლავებისა და ვარსკვლავთშორის სივრცეში გავრცელებული იონიზებული და ნეიტრალური წყალბადისაგან შედგება; ისინი უფრო მოლურჯო ფერისაა, ვიდრე ცენტრ. უბნები, სადაც გვიანდ. ტიპის ვარსკვლავების რაოდენობა ჭარბობს. სპირალური გ-ის ცენტრში უმეტესად მცირე კუთხური სიდიდის გულებია, რ-თა გარშემოც გ. ბრუნავენ. ირეგულარულ გ-ში კი გვხვდება მხოლოდ ერთი რომელიმე ტიპის ვარსკვლავთ დასახლება; მათ ამორფული ფორმა აქვთ, გული არ გააჩნიათ და არც ბრუნვის სიმეტრია ეტყობათ. ჰაბლის შემდეგ იყო გ-ის კლასიფიცირების სხვა ცდებიც, მაგრამ ყველა მათგანი გ-ის ხილულ ფორმებს ემყარება და არაა სრულყოფილი.

1940-იანი წლებიდან სპექტრული და რადიოდაკვირვებების წყალობით მეტად საინტერესო ბუნების გ. აღმოაჩინეს. ესენია, პირველ რიგში ე. წ. სეიფერტის გ., რ-ებსაც მკვეთრი, მცირე კუთხური ზომის კაშკაშა გულები აქვთ. გულების სპექტრებში ძლიერი ინტენსივობის ფართო ემისიური ხაზები შეიმჩნევა, რაც იმას ნიშნავს, რომ სეიფერტის გ-ის გულებში დიდი სიჩქარით (ათასობით *კმ/წმ*) ამოიფრქვევა და მოძრაობს გაზები. სეიფერტის გ. მით უფრო საყურადღებოა, რომ მათ ბირთვებში მიმდინარე ფიზ. პროცესები ზოგი სხვა ტიპის გ-სა და გ-ის მსგავს ობიექტებშიც შეინიშნეს. გ-ის რადიოდაკვირვებითი შედეგების საფუძველზე გამოირკვა, რომ ყველა გ-ს ახასიათებს ამა თუ იმ სიძლიერის გამოსხივება რადიოდიაპაზონში, მაგრამ ზოგიერთი გ-ის რადიოგამოსხივება სიძლიერით უტოლდება მათ გამოსხივებას ხილულ უბანში. ასეთ გ-ს *რადიოგალაქტიკები* უწოდეს. გ-ის რადიოგამოსხივება ხშირ შემთხვევაში არასითბური ხასიათის ატარებს და მაგნ. ველში თითქმის სინათლის სიჩქარით მოძრავი ელექტრონების დამუხრუჭებით აიხსნება. რადიოდაკვირვებების საფუძველზე აღმოაჩინეს გამოსხივების კიდევ უფრო ძლიერი წყაროები—*კვაზარები*, რ-ებიც შეიძლება განსაკუთრებულ სტადიაში მყოფი გ-ია. კომპაქტურ გ-ს, რ-ებსაც რადიოგამოსხივება აქვს, N-გ. უწოდეს. ბოლო წლებში სპექტრული დაკვირვების საფუძველზე აღმოაჩინეს კიდევ ერთი საინტერესო კლასის გ., ე. წ. მარქარიანის გ. ამ გ-თვის დამახასიათებელია ულტრაიისფერი სიჭარბის მქონე არასითბური გამოსხივება. გ-ის დიამეტრები რამდენიმე ათეულიდან რამდენიმე ათეულ ათასამდე *პს* ფარგლებში იცვლება. ხშირ შემთხვევაში გ. სხვადასხვა ჯერადობის ფიზიკურად დაკავშირებულ ჯგუფებს ქმნიან. ცნობილია სხვადასხვა ზომის მრავალრიცხოვანი გროვები, რ-ებიც ასეულობით გალაქტიკას აერთიანებს. ზოგ გროვაში ჭარბობს სპირალური გ., სხვებში — ელიფსური. ჩვენი გალაქტიკა რამდენიმე ახლომდებარე გალაქტიკასთან ერთად ქმნის ე. წ. გ-ის ადგილობრივ სისტემას. გ-ის მთელ ერთობლიობას, რ-საც ჩვენ ვაკვირდებით, *მეტაგალაქტიკა* ეწოდება. გ-ის წარმოშობა და განვითარება ჯერჯერობით სათანადოდ არ არის შესწავლილი. არსებობს გ-ის წარმოშობის ორი პრინციპულად საწინააღმდეგო თეორია. ერთი ეყრდნობა თვალსაზრისს, რ-ის თანახმადაც, მეტაგალაქტიკის თავდაპირველად ერთგვაროვანი ცხელი პლაზმა გრავიტაციული არამდგრადობის შედეგად, თანდათანობით კონდენსირდებოდა გალაქტიკებად და ცალკეულ ვარსკვლავებად. ამ აზრის საწინააღმდეგოდ, საბჭ. ასტრონომმა ვ. ამბარცუმიანმა დაკვირვებებით მოპოვებული მასალის საფუძველზე გვიჩვენა, რომ ვარსკვლავთა და გ-ის სამყაროში დაშლის პროცესები უფრო მოსალოდნელია, ვიდრე ურთიერთშეერთებისა ან კონდენსაციისა. ვ. ამბარცუმიანის აზრით, არსებობდა რაღაც საწყისი ზემკვრივი სხეული, რ-იც ცალკეულ ფრაგმენტებად იშლება. ასეთი გზით მეტაგალაქტიკაში წარმოიშობა გ-ის გროვები, რ-ებშიც ცალკეული გ. იწყებს განვითარებას. ვ. ამბარცუმიანის ჰიპოთეზის თანახმად, გ-ის წარმოშობასა და შემდგომ ევოლუციაში მთავარი როლი ენიჭება გ-ის გულებს და მათს აქტივობას. თუმცა ვ. ამბარცუმიანის თეორია არაა რაოდენობრივად დამუშავებული და ფიზ. ზოგ ცნობილ კანონსაც ეწინააღმდეგება, მის საფუძველზე ვ. ამბარცუმიანის მიერ ნაწინასწარმეტყველები ზოგიერთი ფაქტი შემდეგში დადასტურდა დაკვირვებებით.

გ-ის შესახებ ცნობილი მონაცემები თავმოყრილია რამდენიმე კატალოგში, რომელთაგან აღსანიშნავია ბ. ვორონცოვ-ველიამინოვის „გალაქტიკების მორფოლოგიური კატალოგი". მასში თავმოყრილია მდიდარი მასალა 30000-ზე მეტი გ-თვის. ეს კატალოგი სხვა არსებულ საკატალოგო მასალასთან ერთად გადატანილია *ელექტრონული გამომთვლელი მანქანის* მაგნიტურ ფირზე და გამოიყენება ვრცელი კატალოგის სახით, რ-იც შედგენილია *აბასთუმნის ასტროფიზიკურ ობსერვატორიაში*. დამატებით იხ. *გალაქტიკა, გარეგალაქტიკური ასტრონომია, გალაქტიკათშორისი გარემო, მეტაგალაქტიკა*.

*ლიტ.*: Агекян Т. А., Звезды, галактики, метагалактика, 2 изд., М., 1970; Воронцов-Вельяминов Б. А., Внегалактическая астрономия, М., 1972.

*თ. ბორჩხაძე.*

**გალაქტიკების ადგილობრივი სისტემა,** ჩვენგან უახლოესი გალაქტიკების ჯგუფი, რ-იც შედგება ჩვენი გალაქტიკის, ანდრომედეს, სამკუთხედისა და ორ ათეულამდე ჯუჯა გალაქტიკისაგან. გ. ა. ს-ის განივია დაახლ. 700000 *პს*. გ. ა. ს-ის გალაქტიკებს შორის საშ. მანძილი დაახლ. 10-ჯერ აღემატება მათ ზომებს. შესაძლოა გ. ა. ს-ს ეკუთვნის კიდევ 7 გალაქტიკა და 5 სფერული გროვა. ფიქრობენ, რომ ჩვენი გალაქტიკა ანდრომედესა და მაგელანის ღრუბლებთან ერთად შეადგენს სამმაგ სისტემას. ასეთი სისტემები არცთუ ისე იშვიათად გვხვდება სამყაროში.

**გალაქტიკური ეკვატორი,** დიდი წრე, რ-ზედაც იკვეთება ცის სფეროსთან ჩვენი გალაქტიკის სიმეტრიის სიბრტყე. გ. ე. ემთხვევა *ირმის ნახტომის* შუა სიბრტყეს. ამ სიბრტყის ახლოს ვარსკვლავთშორისი მატერია და ვარსკვლავთა სივრცული კონცენტრაცია მაქსიმუმს აღწევს. მზე იმყოფება გ. ე-ის ჩრდ-ით 15 *პს* მანძილზე. ვარსკვლავთასტრონ. გამოკვლევებში გ. ე-ის მდებარეობა განისაზღვრება მიახლოებით, ხოლო კოორდინატთა გალაქტიკურ სისტემებში, სადაც გ. ე. ძირითადი სიბრტყეა, ზუსტადაა განსაზღვრული მისი პოლუსების მდებარეობა. გ. ე. ცის ეკვატორთან შეადგენს 62,6° კუთხეს. გ. ე-ის ჩრდ. პოლუსი მდებარეობს *ბერენიკეს თმების* თანავარსკვლავედში, სამხრეთი — *მოქანდაკის* თანავარსკვლავედში.

**გალაქტიკური კონცენტრაცია,** *გალაქტიკაში* ვარსკვლავთა სივრცული განაწილების თვისება, რაც იმაში გამოიხატება, რომ ცის ერთეულოვან ფართზე განლაგებულ ვარსკვლავთა რაოდენობა მატულობს *ირმის ნახტომის* ზოლთან მიახლოვებასთან ერთად. ვარსკვლავთა გ. კ-ის ხარისხი დამოკიდებულია მათ ვარსკვლავიერ სიდიდეზე. რაც უფრო მკრთალია ვარსკვლავები, გ. კ. მით უფრო ძლიერია. 21-ე ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავებისათვის იგი 16-ჯერ ძლიერია, ვიდრე მე-6 ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავებისათვის. თვით ირმის ნახტომის ფორმა უმთავრესად მკრთალ ვარსკვლავთა კონცენტრაციის შედეგია. გ. კ. შეინიშნება ვარსკვლავთშორისეთის გაზ-მტვროვან ნივთიერებათა განაწილებაშიც. გ. კ-ის შედეგად გალაქტიკურ ობიექტთა უმრავლესობა და ვარსკვლავთშორისეთის ნივთიერების უმთავრესი მასა გალაქტიკის ეკვატორული დისკოს ფარგლებშია თავმოყრილი. გალაქტიკურ ობიექტთა თვისებაა აგრეთვე გალაქტიკის ცენტრისაკენ კონცენტრირების ტენდენცია.

**გალაქტიკური კოორდინატები,** *გალაქტიკური ეკვატორის* მიმართ მნათობთა მდებარეობის განმსაზღვრელი ასტრონომიული კოორდინატების სისტემა (გალაქტიკური გრძედი და განედი). გ. კ-ს იყენებენ *ვარსკვლავთა ასტრონომიაში*.

**გალაქტიკური კორონა,** გალაქტიკური გვირგვინი, სფერული *ვარსკვლავთა გროვების* ერთობლიობა, რ-საც ჩვენი გალაქტიკის ბირთვის მიმართ კონცენტრული სფეროს მოცულობა უკავია. ამ სფეროს დიამეტრი გალაქტიკის განივს აღემატება. გ. კ-ს, რ-საც გალაქტიკურ ჰალოსაც უწოდებენ, ეკუთვნის გალაქტიკის სფერული ქვესისტემის შემადგენელი ვარსკვლავებიც, მათ შორის მოკლე პერიოდიანი *ცეფეიდები*. ზოგჯერ გ. კ-ს უწოდებენ აირის ჩქარი ელექტრონებისა და კოსმ. სხივებისგან შედგენილ გალაქტიკის მომცველ ერთობ გაიშვიათებულ ($10^{-28}$ *გ/სმ*$^3$) ელიფსო-

იდური ფორმის გარემოს. განვრცობილი კორონის არსებობა დადასტურებულია ანდრომედის და რამდენიმე სხვა გალაქტიკის გარშემოც.

**გალაქტიკური ნისლეულები**, დიფუზური მატერიისაგან შედგენილი სხვადასხვა ზომისა და სიმკვრივის ღრუბლები *გალაქტიკაში*. შედგენილობის მიხედვით იყოფიან ორ ჯგუფად: აიროვან და მტვეროვან გ. ნ.-ად. პირველს ეკუთვნის პლანეტსახის და დიფუზური აიროვანი ნისლეულები, მეორეს — ბნელი და ნათელი მტვეროვანი ნისლეულები.

პლანეტსახის ნისლეულებს ახასიათებს მკვეთრად გამოხატული წესიერი ფორმა და განათებულია მათს ცენტრებში მოთავსებული ვოლფ-რაიეს ტიპის ვარსკვლავებით. ამჟამად ჩვენს გალაქტიკაში ცნობილია 600-ზე მეტი პლანეტსახის ნისლეული, მაგრამ მათი რაოდენობა გაცილებით მეტი უნდა იყოს. ამ ობიექტების კონცენტრაცია გალაქტიკის სიბრტყის მიმართ ზომიერია, გალაქტიკის ცენტრის მიმართ კი ძლიერადაა გამოხატული. პლანეტსახის ნისლეულები წარმოშობილია მათივე გულებიდან — ვოლფ-რაიეს ტიპის ვარსკვლავებიდან აიროვანი გარსების ამოტყორცნის შედეგად.

პლანეტსახის ნისლეულების გულების ტემპ-რა $4\cdot10^{4}$° მეტია. მათი გამოსხივების წყარო სწორედ ეს გულებია; ცხელი ვარსკვლავებიდან გამოსხივებულ ულტრაიისფერ კვანტებს ნისლეული შთანთქავს, გარდაქმნის და გამოასხივებს ხილულ სხივებად. ნისლეულების სპექტრები მრავალფეროვანია, რაც მიუთითებს მათი გარსების იონიზაციისა და აგზნებულობის სხვადასხვა ხარისხზე. სპექტრში უმთავრესად გვხვდება აკრძალული ხაზები, რ-თა რაოდენობა დაახლოებით 100-ია. ამათგან გამოირჩევა ორჯერ იონიზებული ჟანგბადის 4959 და 5007 Å ტალღის სიგრძის ხაზები. პლანეტსახის ნისლეულთა გამოსხივების მთავარი ნაწილი სწორედ ამ ხაზებშია თავმოყრილი.

პლანეტსახის ნისლეულები უმთავრესად წყალბადისა და ჰელიუმისაგან შედგებიან, თუმცა მცირე რაოდენობით სხვა ქიმ. ელემენტებსაც შეიცავენ. მათი დიამეტრი 10—20 ათ. ა. ე. ფარგლებშია, მასა 0,01—0,1 მზის მასის ინტერვალში, საშ. სიმკვრივე $10^{-12}$—$10^{-20}$ *გ/სმ³* ტოლია.

პლანეტსახის ნისლეულები ფართოვდება 14—40 *კმ/წმ* სიჩქარით. ეს მიუთითებს, რომ მათი ასაკი საშუალოდ 2—3 ათ. წელია. ასეთი ნისლეულები განათებულია მათთან ახლოს მდებარე O და B სპექტრული ტიპის ვარსკვლავებით. კავშირი ნისლეულებსა და გამნათებელ ვარსკვლავებს შორის უმრავლეს შემთხვევაში გენეტიკურია. ამაზე მიუთითებს მათი სხივური სიჩქარეების დამთხვევა, აგრეთვე სტატისტ. ანალიზი.

დიფუზური ნისლეულები გალაქტიკის სიბრტყის მიმართ ძლიერ კონცენტრაციას იჩენენ და ძირითადად სპირალურ შტოებში არიან თავმოყრილი. არსებობს ბოჭკოსებური ფორმის აიროვანი ნისლეულები, რ-თა ამგზნები ვარსკვლავების პოვნა არ მოხერხდა. ფიქრობენ, რომ მათი გამოსხივება წარმოშობილია ორი ნისლეულის დაჯახებით. ზოგიერთი მკვლევრის აზრით, ბოჭკოსებური ნისლეულების წარმოშობა დაკავშირებულია ნისლეულებში არსებული მაგნ. ველების მოქმედებასთან.

გვხვდება კომეტის მსგავსი აიროვანი ნისლეულებიც, რ-თა ამგზნები, უმეტესად კუროს T-ს ტიპის ცვალებადი ვარსკვლავები, მოთავსებულია ნისლეულების თავებში ან მათ გარეთ.

ბნელი მტვროვანი ნისლეულები თვითონ არ ასხივებენ და თავს იმით ამჟღავნებენ, რომ ვარსკვლავის გამოსხივებას შთანთქავენ. ისინი მოჩანან არაწესიერი ფორმის ბნელი ლაქების სახით. ნათელი მტვროვანი ნისლეულები მათგან მხოლოდ ნათებით განსხვავდებიან, რაც ვარსკვლავებთან შემთხვევითი სიახლოვითაა გამოწვეული.

ბნელი ნისლეულების ზომები დიდ ინტერვალში იცვლება, რადიუსი რამდენიმე *პს*, ერთი ნისლეულით გამოწვეული სინათლის საშ. შთანთქმა 0,3 ვარსკვლავიერი სიდიდეა. ნივთიერების სიმკვრივე მათში $10^{-25}$ *გ/სმ³* ტოლია. შედგებიან $10^{-4}$—$10^{-5}$ *სმ* დიამეტრის მქონე მტვრის ნაწილაკებისაგან.

არსებობს შედარებით მცირე ზომისა და დიდი სიმკვრივის მტვროვანი ნისლეულები, რ-ებსაც გლობულებს უწოდებენ.

გარდა მტვროვანი და აიროვანი ნისლეულებისა, ზოგჯერ გვხვდება აიროვან-მტვროვანი ნისლეულებიც.

*ლიტ.*: Курс астрофизики и звездной астрономии, т. 2, М., 1962; Мартынов Д. Я., Курс общей астрофизики, 2 изд., М., 1971.
*რ. ძიგვაშვილი.*

**გალაქტოზა**, *მონოსაქარიდი*, ერთ-ერთი ჰექსოზა. კარგად იხსნება წყალში, ცუდად — სპირტში. მცენარეულ ქსოვილში იგი შედის ტრისაქარიდ რაფინოზის, დისაქარიდების — ლაქტოზისა და მელიბიოზის, აგრეთვე პოლისაქარიდების — გალაქტანების, პექტინოვანი ნივთიერებების, საპონინების, სხვადასხვა გუმფისისა და ლორწოს, ჰემიცელულოზის შედგენილობაში. ცხოველისა და ადამიანის ორგანიზმში გ. ლაქტოზის (რძის შაქარი), პოლისაქარიდების სპეციფ. ჯგუფის, გალაქტოგენის, ცერებროზიდებისა და მუკოპროტეიდების კომპონენტია. გვხვდება მრავალ ბაქტერიულ პოლისაქარიდშიც. დუღს „ლაქტოზური“ საფუარების გავლენით. ცხოველურ და მცენარეულ ქსოვილებში გარდაიქმნება გლუკოზად, აგრეთვე ასკორბინისა და გალაქტურონის მჟავებად. თავისუფალი, კრისტ. სახით არის სუროს ნაყოფში. სუფთა სახით მიიღება რძის შაქრის ჰიდროლიზით.

**გალაქტურონის მჟავა**, ჰ ე ქ ს უ რ ო ნ ი ს მ ჟ ა ვ ა, ორგანიზმში წარმოიქმნება *გალაქტოზის* პირველადი ჰიდროქსილის დაჟანგვით კარბოქსილის ჯგუფამდე. პოლიფუნქციური ნაერთია (შეიცავს ალდეჰიდურ, ჰიდროქსილურ და კარბოქსილურ ჯგუფებს). გ. მ. მთელი რიგი უმაღლესი *პოლისაქარიდების* სტრუქტურული კომპონენტია. წარმოიქმნება მცენარეთა ქსოვილებშიც, შედის გუმფისების, ლორწოების და სხვ. შედგენილობაში. მცენარეებში ფერმენტ დეკარბოქსილაზის მოქმედებით გარდაიქმნება *არაბინოზად*.

**გალაცი** (Galați), ქალაქი და ნავსადგური აღმ. რუმინეთში, მდ. დუნაის მარცხ. ნაპირზე. გალაცის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 198 ათ. მცხ. (1973). საზღვ., სამდ., სარკინიგზო, საავტ. და მილსადენი მაგისტრალების კვანძი. სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია მანქანათმშ. (რუმინ. გემთმშენებლობის მთავარი ცენტრი; რკინიგზის სახელოსნოები, სას.-სამ. მანქანათმშ., ლითონდამუშავება), შავი მეტალურგია (საგლინავი ქ-ნა, მძლავრი მეტალ. კომბინატი), საფეიქრო, სამკერვალო, კვების, ქიმ., ხის დასამუშ., ფეხსაცმლის მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. შეაქვთ რკინის მადანი, კოქსი, ბამბა და სხვ. გააქვთ ხე-ტყის მასალა, მარცვლეული, ნავთობპროდუქტები და სხვ. პოლიტექ. და პედ. ინ-ტები. გ. იხსენიება XIV ს. წყაროებში.

**გალაცი** (Galați), ჟუდეცი (მაზრა) აღმ. რუმინეთში, პრუტის, სირეტისა და დუნაის შუამდინარეთში. ფართ. 4,4 ათ. *კმ²*. მოსახლ. 558 ათ. კაცი (1974), მ. შ. თითქმის ნახევარი ქალაქად ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. გალაცი. უჭირავს ქვემო დუნაის ვაკის აღმ. ნაწილი. გ.-ის მრეწვ. ძირითადად ადგილ. სას.-სამ. პროდუქციას ამუშავებს. განვითარებულია საფეიქრო და ხილსაკონსერვო წარმოება, მეღვინეობა. მრავალფეროვანია ქ. გალაცის მრეწვ. მოჰყავთ მარცვლეული (სიმინდი, ხორბალი, ბრინჯი), ტექ. (მზესუმზირა, შაქრის ჭარხალი) და ბოსტნეულ კულტურები. ჟუდეცის ჩრდ. ნაწილში ვენახებია. მისდევენ მეცხვარეობას (უმთავრესად ნაზმატყლიანი ჯიშები) და თევზჭერას.


უ. გალაჰერი.

**გალაჰერი** (Gallacher) უილიამ (25. XII. 1881, პეისლი, შოტლანდია, — 12. VIII. 1965, იქვე), ინგლისისა და საერთაშ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. ჭაბუკობიდან მონაწილეობდა სოციალ. მოძრაობაში. იყო დამოუკიდებელი მუშათა პარტიის, შემდეგ ს.-დ. ფედერაციის, ხოლო 1911-იდან ბრიტ. სოციალ. პარტიის წევრი. აქტიურად მონაწილეობდა პროფკავშირულ მოძრაობაში. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს სათავეში ედგა საფაბრიკო-საქარხნო მამასახლისთა მასობრივ მოძრაობას. იყო შოტლ. გემთმშენებელი და სამთამადნო მუშების საგაფიცვო მოძრაობის ერთ-ერთი ორგანიზატორი. რამდენჯერმე დააპატიმრეს. 1920 მონაწილეობდა კომინტერნის II კონგრესის მუშაობაში. ვ. ი. ლენინის გავლენით მტკიცედ დადგა მარქსისტულ პოზიციებზე. 1921 შევიდა ბრიტ. კომპარტიაში. ამავე წლიდან გახდა პარტიის ც. კ-ისა და პოლიტბიუროს წევრი. 1935—50 პარლამენტის დეპუტატი იყო, 1943—56 კომპარტიის აღმასკომის თავ-რე, 1956—63 კომპარტიის პრეზიდენტი, ხოლო 1963-იდან — დიდი ბრიტ. კომპარტიის აღმასკომის მუდმივი საპატიო წევრი.

**გალბერგი** სამუილ (ფრიდრიხ) ივანეს ძე [2 (13). XII. 1787, კატენტაკი, ესტონეთი, — 10 (22). V. 1839, პეტერბურგი], რუსი მოქანდაკე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1795—1808). 1818—1828 იყო სამხატვრო აკად. პენსიონერი რომში, შემდეგ პეტერბ. სამხატვრო აკად. პედაგოგი (1836-იდან პროფესორი). *კლასიციზმის* წარმომადგენელი. ქმნიდა მცირე ზომის იდილიურ ქანდაკებებს („ფავნუსი ქარს უსმენს“, თაბაშირი, 1825; მარმარილო, 1830; რუს. მუზეუმი, ლენინგრადი) და სკულპტურულ პორტრეტებს (ვ. გლინკა, თაბაშირი, 1819, რუს. მუზეუმი; ი. კრილოვი, ტერაკოტა, 1830, ტრეტიაკოვის გალერეა და სხვ.). გ-მა 1833 შეასრულა გ. დერჟავინის ძეგლის (გაიხსნა 1847, ყაზანში), 1836 კარამზინის ძეგლის (გაიხსნა 1845 სიმბირსკში, ახლანდ. ულიანოვსკი) პროექტები და ესკიზები.


ს. გ ა ლ ბ ე რ გ ი. ი. მარტოსის პორტრეტი. 1837. ბრინჯაო (ჩამოსხმა პ. კლოდტმა 1839). ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**გალე** (Galle) იოჰან გოტფრიდ (9. VI. 1812, პაბსტჰაუზი, — 10. VII. 1910, პოტსდამი), გერმანელი ასტრონომი. ბრესლაუს (ვროცლავი) უნ-ტის პროფესორი და ობსერვატორიის დირექტორი (1851—95). აღმოაჩინა სატურნის შიდა რგოლი (1838), 3 კომეტა (1839—40); იპოვა *ლევერიეს* მიერ მითითებული პლანეტა ნეპტუნი (1846). დააზუსტა მზის პარალაქსი, შეადგინა კომეტების ვრცელი ცხრილი (1847). დაადგინა (1872), რომ ანდრომედიდების მეტეორული ნაკადი ბიელას დაშლილი კომეტაა (იხ. *ბიელას კომეტა*).

**გალე** (Gallait) ლუი (10. III. 1810, ტურნე, — 20. XI. 1887, ბრიუსელი), ბელგიელი ფერმწერი. რომანტიზმის წარმომადგენელი. სწავლობდა ტურნესა (1830-იდან) და ანტვერპენის (1832-იდან) სამხატვრო აკადემიებში. 1843-იდან ცხოვრობდა ბრიუსელში. ისტ. ჟანრის ერთ-ერთი ფუძემდებელი ბელგიაში. დრამატიზმით, მაგრამ რამდენადმე აკად. მანერით შესრულებულ მის სურათებში („გრაფ ეგმონტის უკანასკნელი წუთები“, 1848, ბერლინის ეროვნ. გალერეა, მეორე ვარიანტი 1848, ერმიტაჟი, ლენინგრადი) გადმოცემულია ბურჟ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის იდეა. გ. ქმნიდა აგრეთვე ჟანრულ სურათებს („მეთევზის ოჯახი“, 1848 და 1855, ერმიტაჟი, ლენინგრ.; „შავი ჭირი ტურნეში“, 1882, ბრიუსელის თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი) და პორტრეტებს.

**გალე,** ქალაქი და ნავსადგური შრი ლანკის რესპ. სამხრ.-დას. ნაწილში. 73 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის სადგური. სას.-სამ. ნედლეულის პირველადი გადამუშავება. გააქვთ გრაფიტი, ჩაი, ქოქოსის კაკალი. XIX ს. დამდეგამდე, ქ. კოლომბოს დაწინაურებამდე, გ. ცეილონის მთავარი ნავსადგური იყო.

**გალეასი** (ჰოლანდ. galeas, ფრანგ. galéace < იტალ. galeazza — დიდი გალერა), სამხ. გემი. გავრცელებული იყო ევრ. ბევრ ქვეყანაში XVI—XVII სს-ში. გ. წარმოადგენდა გაუმჯობესებულ დიდ გალერას (სიგრძე 80 *მ*, ნიჩბების ერთი მწკრივი და 3 ირიბიალქნიანი ანძა), თითო ნიჩბზე მოდიოდა 9—10 მენიჩბე-მონა. შეიარაღებული იყო 70 სხვადასხვა კალიბრის ქვემეხით. მთელი ეკიპაჟი შედგებოდა 800—1200 კაცისაგან. გ. პირველად 1571 გამოიყენეს ვენეციელებმა ოსმალების წინააღმდეგ საზღვ. ბრძოლაში ლეპანტოსთან.



გალეასი.

**გალებება ნიადაგისა,** ცუდი აერაციის ნიადაგებში მიმდინარე პროცესი, რ-იც დაკავშირებულია ანაერობულ პირობებში ნიადაგის ჟანგეულების (უმთავრესად რკინის) ქვეჟანგებად აღდგენასთან. რკინის მეორადი ქვეჟანგების დაგროვების გამო გალებებულ ნიადაგს (ფენას) მოლურჯო ან მომწვანო ფერი აქვს. ეს პროცესი ბუნებაში ფართოდაა გავრცელებული და მისი მთავარი მიზეზია ნ ი ა დ ა გ ი ს ჭ ა რ ბ ტ ე ნ ი ა ნ ო ბ ა, რ-იც აბრკოლებს აერაციას, ნიადაგში ქმნის ანაერობულ პირობებს და იწვევს დაჭაობებას. ჭარბტენიანობის მიზეზია უმთავრესად ნიადაგის ზედაპირთან გრუნტის წყლის სიახლოვე. გალებებული (დაჭაობებული) ნიადაგების გამოყენება სოფლისა და სატყეო მეურნეობაში მხოლოდ მელიორაციის შემდეგ შეიძლება. *მ. შევარდნაძე.*

**გალები** (ლათ. Galli), კელტური ტომები. ძვ. წ. VI—V სს-ში დასახლებულან ალპების ჩრდ.-დას-ით მდ. რაინის, სენის, ლუარის ნაპირებზე, დუნაის სათავესა და მდ. პოს ველზე—ე. ი. იმ ტერიტორიაზე, რ-საც რომაელებმა გალია უწოდეს. იხ. აგრეთვე სტ. *კელტები.*

**გალები** (ლათ. galla — სამელნე გალი, გუნდა), ც ე ც ი დ ი ე ბ ი, ადგილობრივი პათოლოგიური წარმონაქმნები მცენარეთა ორგანოებზე. ვითარდება ზოგი პარაზიტის მოქმედებით. უხერხემლო ცხოველების მიერ წარმოქმნილ გ-ს ზოგჯერ ზ ო ო ც ე ც ი დ ი ე ბ ს უწოდებენ, სოკოების მიერ წარმოქმნილს კი — მ ი კ ო ც ე ც ი დ ი ე ბ ს. გ-ის განვითარების პროცესს გალოგენეზი ეწოდება, გ-ის გამომწვევს — გალოგენი. გალოგენებია პარაზიტი ვირუსები, ბაქტერიები, სოკოები, მრგვალი ჭიები, ტკიპები, მწერები, ბევრ მათგანს საგრძნობი ზარალი მოაქვს სოფლისა და სატყეო მეურნეობისათვის. ასეთებია: კარტოფილის კიბოს და სიმინდის ბუშტოვანი გუდაფშუტას გამომწვევები, ვაზის ფილოქსერა და სხვ. გალოგენით დაზიანებისას ფოთოლი ხმება, ტოტის ზრდა ფერხდება, ზოგჯერ მცენარე კვდება კიდეც. სოფ. მეურნეობისათვის სარგებლობა მოაქვს პარკოსნების ფესვებზე წარმოქმნილ გ-ს, რ-ებიც ნიადაგს აზოტით ამდიდრებენ. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ნიადაგის დეზინფექცია, სარგავი მასალის გაუსნებოვნება ინსექტიციდებითა და ფუნგიციდებით, გამძლე ჯიშების გამოყვანა; სწორი თესლბრუნვა; მცენარის დაზიანებული ნაწილების მოჭრა და დაწვა.







გალები: 1 — გუდაფშუტა სოკოთი (Ustilago treubii) გამოწვეული გალები ჩინური წიწიბურას ღეროზე; 2 — ბურტყლა ტილით (Myzoxylus laniger) გამოწვეული კიბოსებრი გალები ვაშლზე 3 — ჟანგა სოკოთი (Gymnosporangium juniperi virginianae) გამოწვეული გალები ვირჯინიულ ღვიაზე; 4 — მეკაკლურებით (Diplolepis longiventris — ქვედა და Diplolepis quercus folii — ორი ზედა) გამოწვეული გალები მუხაზე.

**გალების ტკიპები,** ო თ ხ ფ ე ხ ა ტ კ ი პ ე ბ ი (Tetrapodili), ობობასნაირი ცხოველების ზეოჯახი. მცირე ზომის (0,1—0,6 *მმ*) ცხოველებია. აქვთ მხოლოდ წინა ორი წყვილი ფეხი, მწუწნავი პირის ორგანოები. სუნთქვისა და მხედველობის ორგანოები არა აქვთ. ცხოვრობენ მცენარეებზე და აზიანებენ მათ — იწვევენ ქსოვილების დეფორმაციას, ფოთლების სიხუჭუჭესა და ფერის შეცვლას, ყლორტების არანორმალურ დატოტვას (იხ. *ჯადოსლოცხა*) და სხვ. მრავალი მათგანი წარმოქმნის *გალებს.* სსრკ-ში ცნობილია გ. ტ-ის 150-მდე სახეობა, მათგან საქართველოში გვხვდება 40-ზე მეტი. გ. ტ. აზიანებენ ხეხილს, ციტრუსებს, ჩაის ბუჩქს, ვაზს; ტყეში ხეებსა და ბუჩქებს. პარკებისა და ქუჩის ნარგავებს. საქართველოში ბალახოვან მცენარეებზე იშვიათად გვხვდებიან. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: იყენებენ სისტემური მოქმედების შხამებს აგროტექ. ღონისძიებებთან ერთად.



გალების ტკიპები. ოთხფეხა ტკიპა Oxypleurites aesculifoliae.

*ლიტ.:* Р е к к Г. Ф., Клещи, вредящие культурным растениям, Тб., 1941.

**გალენიტი** (ლათ. galena — ტყვიის მადანი), ტ ყ ვ ი ი ს კ რ ი ა ლ ა, ტყვიის მადნის უმთავრესი მინერალი. ქიმ. შედგენილობა PbS, შეიცავს 86,6% Pb, მინარევებიდან — Ag, Bi, As, Sb, Se, Te და სხვ. კრისტალდება კუბურ სინგონიაში; გავრცელებულია უმთავრესად მარცვლოვანი, იშვიათად — მეტაკოლოიდური და კოლომორფული აგრეგატების სახით. ტყვიისებრ-ნაცრისფერია. აქვს მეტალური ელვარება, სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2,7—3, სიმკვრივე 7400—7600 *კგ/მ*$^3$. გ. ტიპური ჰიდროთერმული მინერალია, იშვიათად — დანალექი წარმოშობის. სსრკ-ში მისი უდიდესი საბადოებია ალთაის მხარეში, ჩრდ. კავკასიაში, აღმ. ციმბირში, ყაზახეთში, საქართველოში — კვაისისა და მადნეულში. საზღვარგარეთ—ავსტრალიაში, კანადაში, აშშ-ში, აფრიკის ქვეყნებში და სხვ.

**გალენ-კალელა** (Gallén-Kallela) აქსელი ვალდემარ (26. V. 1865, პორი, ფინეთი, — 7. III. 1931, სტოკჰოლმი), ფინელი ფერმწერი. 1881-იდან სწავლობდა ჰელსინკიში, 1884-იდან—პარიზში, ჟულიანის აკადემიაში. თავდაპირველად ქმნიდა რეალისტურ სურათებს („პირველი გაკვეთილი", 1889, ათენეუმი, ჰელსინკი). 1890-იან წლებში გატაცებული იყო ხალხ. ეპოსით „კალევალათი" (ტრიპტიქი „ლეგენდა აინოზე", 1891; ოფორტები, ილუსტრაციები), შემდეგ კი მოდერნული სიმბოლიკითა და სტილიზაციით. შექმნა აგრეთვე რეალისტური პეიზაჟები, პორტრეტები და ილუსტრაციები, 1920-იან წლებში — კი — აღმ. აფრიკისადმი მიძღვნილი ფერწერული ციკლი.

*ლიტ.:* Б е з р у к о в а М., Аксель Галлен-Каллела, «Искусство», 1965, № 4.

**გალენოსი,** გ ა ლ ე ნ უ ს ი (Galenos, Galenus) კლავდიუს (129, პერგამონი, —201, რომი), რომაელი ექიმი, ბუნებისმეტყველი და ფილოსოფოსი, ანტ. მედიცინის კლასიკოსი. გ-ს ეკუთვნის მრავალი ნაშრომი ფილოსოფიაში, ლოგიკაში, გრამატიკასა და მათემატიკაში. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მისი სამედ. ხასიათის თხზულებები, სადაც გაშუქებულია ანატ., ფიზიოლ., პათოლ., ფარმაკოლოგიის, გინეკოლოგიისა და სხვ. საკითხები. ანატ. და ფიზიოლ. შესწავლისას გ. ფართოდ იყენებდა ცდებს ცხოველებზე, კერძოდ მაიმუნის, ღორისა და ძაღლის გვამებს, აკეთებდა *ვივისექციას.* მან ზუსტად აღწერა ხერხემლის სვეტის, ზურგისა და სხეულის სხვა ნაწილების კუნთები, ნერვული სისტემის სხვადასხვა წარმონაქმნი, გამოყო ძვლების ძირითადი ფორმები და არტერიის სამი შრე. ცდებით დაადგინა ზურგის ტვინის სეგმენტების ფუნქციური მნიშვნელობა. ამტკიცებდა, რომ ტვინი არის მოძრაობის, მგრძნობელობისა და სულიერი მოქმედების წყარო. დაასაბუთა, რომ სისხლის ძარღვებში გადის სისხლი და არა ჰაერი. აღწერა წამლის დამზადების იმ დროისათვის ცნობილი ხერხები (იხ. *გალენური პრეპარატები*). გ-მა დაამკვიდრა მცდარი შეხედულება, თითქოს ღვიძლი სისხლის მიმოქცევის მთავარი ორგანოა (ამ შეხედულებამ ა. *ვეზალიუსის* და უ. *ჰარვეის* აღმოჩენამდე იარსება).

ფსიქ. მოვლენების ახსნისას გ. ემყარებოდა თავის ფიზიოლ. შეხედულებებს, ცდილობდა გაერკვია ფსიქიკის სხეულებრივი საფუძვლები, რაც კარგად ჩანს მის მოძღვრებაში *ტემპერამენტზე* გ-ის მიხედვით, სულიერი ცხოვრების მატარებელია პნევმა—გამთბარი ჰაერის მსგავსი, ეთერისებრი სუბსტანცია. იგი განასხვავებდა სასიცოცხლო (ფიზიკურ) და ფსიქ. პნევმას, რ-თაგან პირველი ღვიძლშია, მეორე კი — ტვინსა და ნერვებში.

გ-მა შექმნა სამედ. და ბიოლ. ცოდნის მთელი სისტემა და, შეცდომების მიუხედავად, მისმა ნაშრომებმა უდიდესი გავლენა იქონია მედ. შემდგომ განვითარებაზე. როგორც ექიმი, ის უცილობელ ავტორიტეტად ითვლებოდა მთელი შუა საუკ. მანძილზე.

**გალენური პრეპარატები** (სახელი ეწოდა კ. *გალენოსის* პატივსაცემად), რთული ქიმიური შედგენილობის სამკურნალო საშუალებები, რ-ებიც მიიღება მცენარეული და ცხოველური ნედლეულის მექან. დამუშავებით. მოქმედ საწყისთან ერთად გ. პ. სხვა ნივთიერებებსაც შეიცავს, რითაც არსებითად განსხვავდება ქიმ.-ფარმაცევტული პრეპარატებისაგან. გ. პ-ს განეკუთვნება ნაყენი, ექსტრაქტი, სამედ. წყალი, სპირტი, სიროფი, საპონი, სალბუნი, ლინიმენტი. მოქმედი საწყისის კონცენტრაცია გ. პ-ში ცვალებადია, რაც აძნელებს წამლის ზუსტ დოზირებას. თანამედროვე ფარმაცევტული მრეწვ. ამზადებს ნ ე ო გ ა ლ ე ნ უ რ პრეპარატებს, რ-ებიც ფარმაკ. თვისებებით ქიმიურად სუფთა ნივთიერებებს უახლოვდება. გ. პ-გან განსხვავებით, მათი ხმარება შეიძლება ინიექციებისათვის.

**გალერა** (იტალ. galera), ხისნიჩბიანი სამხ. გემი. შექმნეს ვენეციელებმა VII ს-ში. სიგრძე 40 — 50 *მ*, სიგანე 6 *მ*-მდე, წყალშიდი დახლ. 2 *მ*, ერთ რიგზე ჩამწკრივებული იყო 16-იდან 25-მდე წყვილი ნიჩაბი. თითო ნიჩაბზე მოდიოდა 5 — 6 მენიჩბე-მონა. მთელი ეკიპაჟი მეომრებთან ერთად შეადგენდა დახლ. 450 კაცს. წყნარ ამინდში გ-ის სიჩქარე 7 კვანძამდე (13 *კმ/სთ*) აღწევდა; ჰქონდა 2 ირიბიალქნიანი ანძა. XIV ს-იდან შეიარაღებული იყო 5 ზარბაზნით. გემის ცხვირში მოთავსებული იყო წყალზედა ტარანი. რუსეთში გალერების ფლოტი შექმნა პეტრე I-მა XVII ს. დასასრულს.



გალერა.

**გალერეა** (ფრანგ. Galerie < იტალ. Galleria), 1. შენობის სხვადასხვა ნაწილის დამაკავშირებელი გრძელი გადახურული სათავსი, რ-საც ერთ-ერთი გრძივი კედლის ნაცვლად სვეტები ან ბოძები, ზოგჯერ კი მათთან ერთად ბალუსტრადაც აქვს. XVI ს. I ნახევრიდან ევრ. სასახლეთა არქიტექტურაში შეიქმნა გ-ის ახ. ტიპი — ვრცელი დარბაზი, გრძივი კედლის გასწვრივ დაყოლებული დიდი სარკმლებით. XVII ს-იდან ასეთ გ-ს იყენებდნენ კერძო სამხატვრო კოლექციების გამოსაფენად. ამის გამო, მოგვიანებით, გ. ეწოდა სამხატვრო მუზეუმებს. თანამედროვე არქიტექტურაში გ. სახლების მნიშვნელოვანი ფუნქციური ელემენტია. 2. გადატანითი მნიშვნელობით — რიგი (ტიპების გ.).

**გალერი** ლევ მიხეილის ძე [17 (29). XI. 1883 — 12. VII. 1950], საბჭ. ადმირალი (1940), სკპ წევრი 1932-იდან. 1905 დაამთავრა კადეტთა საზღვ. კორპუსი, 1912 ოფიცერთა საარტ. კლასი, მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. ოქტ. რევ. დღეებში მეთაურობდა საესკადრო ნაღმოსანს და მიემხრო საბჭ. ხელისუფლებას. იყო ბალტიის ზღვაზე მომქმედი ხომალდების რაზმის შტაბის უფროსი, მონაწილეობდა იუდენიჩის ჯარებისა და ინგლ. ინტერვენტების წინააღმდეგ ოპერაციებ-

ში. 1932—37 იყო ბალტიის ფლოტის სარდალი, 1938-იდან — მთავარი საზღვ. შტაბის უფროსი, 1940-იდან — სამხ.- საზღვაო ფლოტის სახ. კომისრის მოადგილე გემთმშენებლობისა და შეიარაღების დარგში, 1947—48 — ა. კრილოვის სახ. გემთმშენებლობისა და შეიარაღების სამხ.-საზღვაო აკად. უფროსი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**გალეტი** (ფრანგ. galette), ერთგვარი ნამცხვარი, უმეტესად სწორკუთხა ფორმისა. ამზადებენ ხორბლის ფქვილისაგან, რ-საც უმატებენ საფუარს, ქიმ. მაფხვიერებლებს, მარილსა და შაქარს. გ. ორგვარია, ჩვეულებრივი (ე. წ. მშრალი ნამცხვარი, კრეკერი) და მსუყე, რ-იც 10—18% კარაქს ან მარგარინს შეიცავს. ჩვეულებრივი გ. 2 წელი ინახება, მას ფართოდ იყენებენ არმიაში, ექსპედიციებსა და ტურისტულ ლაშქრობებში. მსუყე გ-ის შენახვის ვადა 6 თვეა. გ. კარგად ლბება წყალში. მისი სტრუქტურა ფენოვანია.

**გალექსება,** ქართული ხალხ. სიტყვიერების სატირულ-იუმორისტული პოეტური ჟანრი; პაექრობა ორ მოლექსეს შორის. გ-ის თემატიკა ძირითადად ლოკალური ხასიათისაა (სათემო, საგვარეულო, საოჯახო, პიროვნული და ა. შ.). გავრცელებულია საქართვ. ყველა კუთხეში, განსაკუთრებით ფშავ-ხევსურეთში. არსებობს პირდაპირი და დაბარებითი გ. პირდაპირი ზეპირი სახისაა, დაბარებითი კი გვხვდება როგორც ზეპირი, ისე წერილობითი სახით. გ. უახლოვდება ცალფა *კაფიას,* უფრო მეტად კი — *გაშაირებას.*

**გალვანი** (Galvani) ლუიჯი (9. IX. 1737, ბოლონია, — 4. XII. 1798, იქვე), იტალიელი ანატომი და ფიზიოლოგი. განათლება მიიღო ბოლონიის უნ-ტში. მისი პირველი გამოკვლევები ეხება შედარებითი ანატ. საკითხებს. 1791 გამოაქვეყნა ნაშრომი „ტრაქტატი ელექტრული ძალის შესახებ კუნთის მოძრაობის დროს“. 1794 ექსპერიმენტულად დაადგინა ცხოველურ ქსოვილებში ელექტრული მოვლენების არსებობა, რითაც საფუძველი ჩაეყარა ელექტროფიზიოლ. კვლევას.

გ-ს ცდების საფუძველზე (კუნთის შეკუმშვა მასზე ორი სხვადასხვა ლითონის ერთდროული შეხების დროს) ა. *ვოლტამ* შექმნა დენის ახ. წყარო — გალვანური ელემენტი.

**გალვანიზაცია** (ლ. *გალვანის* გვარის მიხედვით), მცირე ძალისა და დაბალი ძაბვის მუდმივი დენით მკურნალობის მეთოდი. იმის მიხედვით, თუ როგორია ზემოქმედების მეთოდიკა და დოზირება, გ. აძლიერებს ან აქვეითებს ქსოვილების ფუნქციას, აყუჩებს ტკივილს, აუმჯობესებს პერიფერიულ სისხლის მიმოქცევას, აღადგენს დაზიანებულ ქსოვილებს, მათ შორის ნერვებსაც. დენი აღიზიანებს ნერვულ დაბოლოებებს და იწვევს არა მარტო ადგილობრივ, არამედ მეტ-ნაკლებად გამოხატულ საერთო რეაქციასაც და ასტიმულირებს ნერვული სისტემის რეგულატორულ ფუნქციას. სპეც. აპარატებიდან დენი ავადმყოფს უმეტესად ფირფიტოვანი ელექტროდების მეშვეობით გადაეცემა. დამწვრობის თავიდან ასაცილებლად ლითონის ელექტროდს ათავსებენ უშუალოდ კანზე დადებულ, წყალში დასველებულ ჰიდროფილურ საფენზე. შუალედურ გარემოდ ელექტროდსა და კანს შორის იყენებენ პატარა აბაზანებში ჩასხმულ წყალსაც. ელექტროდების ფიქსაციის შემდეგ ჩართავენ დენს, რ-ის ძალას თანდათან ზრდიან საჭირო დონემდე. ზემოქმედების ინტენსივობის დოზირება ხდება დენის სიმკვრივისა და პროცედურის ხანგრძლივობის მიხედვით. პროცედურა ტარდება 0,01-იდან 0,1 *მა/სმ*²-მდე სიმკვრივის დენით. დენის რეგულირების დროს ითვალისწინებენ ზემოქმედების მიზანს, ელექტროდების ზომას, ავადმყოფის ასაკს, მის მდგომარეობასა და შეგრძნებას. პროცედურის დამთავრებისას დენს თანდათანობით ამცირებენ სრულ გამორთვამდე. გ-ს მიმართავენ რადიკულიტის, ნევრიტის, ნევრალგიის, თავისა და ზურგის ტვინის დაზიანების შედეგად დარჩენილი მოვლენების სამკურნალოდ, სახსართა ტრავმული, რევმატული და სხვ. ხასიათის ანთების დროს.

**გალვანო...** (ლ. *გალვანის* გვარის მიხედვით), რთული სიტყვის ნაწილი, შემოკლებული „გალვანური“, „გალვანიზმი“ (მაგ., გალვანოპლასტიკა, გალვანიზაცია).

**გალვანოთერაპია,** იგივეა, რაც *გალვანიზაცია.*

**გალვანოკაუსტიკა,** თ ე რ მ ო კ ა უ ს ტ ი კ ა, ე ლ ე ქ ტ რ ო კ ა უ ს ტ ი კ ა, ქსოვილების მოწვა სხვადასხვა ფორმის ლითონის მარყუჟებით — გალვანოკაუტერებით, რ-ებიც ხურდება გალვანური დენით. დენის წყაროდ იყენებენ გალვანურ ან აკუმულატორულ ბატარეებს, ანდა სამრეწვ. განათების ქსელის 2—4 *ვ* ძაბვამდე ტრანსფორმირებულ დენს 20 *მა* დენის ძალის დროს. გ. მიმართავენ მცირე ზომის კეთილთვისებიანი სიმსივნეების დასაშლელად ან მოსაშორებლად, სხვადასხვა შეხორცებების გასათიშავად, უწვრილესი სისხლძარღვებიდან სისხლდენის შესაჩერებლად, ტატუირების ამოსაწვავად და სხვ.

**გალვანომეტრი,** მგრძნობიარე ელექტროსაზომი ხელსაწყო, ამჟღავნებს და ზომავს ძალიან სუსტ ელექტრულ დენს ან ძაბვას. გ-ს უმეტესად იყენებენ ნულ-ინდიკატორად (ე. ი. ისეთ მოწყობილობად, რ-იც აღნიშნავს ელექტრულ წრედში დენის ან ძაბვის არარსებობას). დენის ან ძაბვის გაზომვისას წინასწარ საზღვრავენ ხელსაწყოს მუდმივას (სკალის დანაყოფის ფასს). განასხვავებენ მუდმივი და ცვლადი დენის გ-ებს. პირველი გ-ები დაამზადეს XIX ს. 20-იან წლებში. მოქმედების პრინციპის მიხედვით ეს გ-ები მაგნიტოელექტრული სისტემის ხელსაწყოები იყო; ჰქონდათ წვრილ ძაფზე ჩამოკიდებული მაგნ. ისარი, რ-იც მოთავსებული იყო მავთულიან კოჭაში. როცა კოჭაში დენი არ გადიოდა, ისარი იკავებდა გ-ის დაყენების ადგილის მერიდიანის მიმართულებას. კოჭაში დენის გავლა იწვევდა ისრის გადახრას პირვანდელი მდგომარეობიდან.

1881 ფრანგმა მეცნიერმა ჟ. ა. დ' არსონვალმა შექმნა მოძრავკოჭიანი გ., რ-ის მოძრავი კოჭა მუდმივი მაგნიტის ველში იყო მოთავსებული და დენიან გამტარს წარმოადგენდა. მოძრავი ნაწილის კონსტრუქციის მიხედვით ამგვარი გ-ები შეიძლება იყოს ჩარჩოიანი (მოძრავი ნაწილი მავთულის რამდენიმე ხვიისაგან დამზადებული ჩარჩოა), მარყუჟიანი (მოძრავი ნაწილი — მარყუჟი დამზადებულია მავთულის ერთი ხვიისაგან) და სიმიანი (მოძრავი ნაწილი გამტარია, რ-იც დაჭიმულია სიმის მსგავსად). 1-ლ ნახაზზე ნაჩვენებია ჩარჩოიანი გ-ის მოწყობილობა. მუდმივი მაგნიტის (1) ველში მოთავსებული ჩარჩოს (2) ღერძზე დამაგრებულია მაჩვენებელი ისარი (3). ჩარჩოს ხვიებში გამავალი დენისა და მუდმივი მაგნიტის ველის ურთიერთმოქმედებით წარმოიქმნება მაბრუნი მომენტი, რ-იც მოაბრუნებს მოძრავ ნაწილს და შესაბამისად გადაანაცვლებს ისარს სკალის მიმართ. გ-ის მგრძნობიარობის გასადიდებლად მოძრავ ნაწილზე მაჩვენებელი ისრის ნაცვლად ამაგრებენ ოპტ. ათვლის მოწყობილობის მინიატიურულ სარკეს. მე-2 ნახაზზე ნაჩვენებია ოპტ. მოწყობილობის მქონე სარკიანი გ. სინათლის წყაროდან (1) გამოსხივებული სინათლის ნაკადი დაეცემა სარკეს (3), აირეკლება მისგან და მოხვდება სკალას (4). სკალა გ-გან 1,5—2 მეტრითაა დაშორებული, ამის გამო სარკის გადანაცვლება სულ მცირე კუთხითაც კი იწვევს სკალაზე სინათლის ლაქის შესამჩნევ გადახრას ნულოვანი მდგომარეობიდან. ოპტიკურმოწყობილობიანი გ-ების სახესხვაობაა ისეთი გ-ები, რ-თა მექანიზმი, სინათლის წყარო და სკალა ერთ კორპუსშია მოთავსებული. ამ სახის გ-ებში საკმარისი სიგრძის სინათლის სხივის მისაღებად მას მრავალჯერ არეკლავენ ხოლმე რამდენიმე უძრავი სარკიდან. როცა გ-ის გრაგნილში მცირე ხანგრძლივობის დენის იმპულსი გადის, მოძრავი ნაწილი განიცდის ბალისტიკურ უკუგდებას ნულოვანი მდგომარეობიდან და უბრუნდება მას რამდენიმე რხევის შემდეგ. თუ იმპულსის ხანგრძლივობა მნიშვნელოვნად ნაკლებია მოძრავი ნაწილის საკუთარ რხევებზე, მაშინ გ-ის მაჩვენებლის პირველი უდიდესი გადახრა პროპორციული იქნება იმპულსით გადატანილი ელექტრობის რაოდენობისა. როცა დენის იმპულსები შედარებით ხანგრძლივია, ელექტრობის რაოდენობას ზომავენ ბალისტიკური გ-ებით, რ-თა მოძრავი ნაწილის ინერციის მომენტი მნიშვნელოვნად აღემატება ჩვეულებრივი გ-ის ინერციის მომენტს. მცირე მნიშვნელობის ცვლადი დენის ძალასა და ძაბვას ზომავენ ცვლადი დენის ვიბრაციული გ-ებით. ვიბრაციული გ. მოქმედების პრინციპის მიხედვით მუდმივი დენის გ-ების იდენტურია; განსხვავდება მხოლოდ იმით, რომ მოძრავ ნაწილს აქვს ძალიან მცირე ინერციის მომენტი. ვიბრაციული გ-ის მგრძნობიარობა მაქსიმალური ხდება მაშინ, როცა გ-ის საკუთარ რხევათა სიხშირე ცვლადი დენის სიხშირეს უტოლდება. საკუთარ რხევათა სიხშირის შესაცვლელად ყველა ვიბრაციულ გ-ს აქვს სამარჯვი, რ-იც საშუალებას იძლევა მოძრავი ნაწილი ისე ააწყოთ, რომ იგი გამოსაკვლევ ცვლად დენთან რეზონანსში მოხვდეს. თერმოგალვანომეტრი თერმოგარდამქმნელიანი ცვლადი დენის გ-ა, აქვს მაგნიტოელექტრული გ-ის მექანიზმი და ერთი ხვიისაგან შემდგარი ჩარჩო. ეს ხვია, რ-იც ორი სხვადასხვა ლითონისგანაა შედგენილი, თერმოწყვილს ქმნის; ერთ-ერთი ნარჩილის ახლოს დაყენებულია სახურებელი, რ-შიც ატარებენ გასაზომ ცვლად დენს, ჩარჩოში წარმოქმნილი თერმოდენი გადახრის მას ნულოვანი მდგომარეობიდან. გ-ის ძირითადი მახასიათებელია მგრძნობიარობა ან მისი შებრუნებული სიდიდე — გ-ის მუდმივა. სერიული წარმოების მუდმივი დენის თანამედროვე გ-ები ზომავენ დაახლ. $5\cdot10^{-11}$ *ა* დენის ძალასა და $5\cdot10^{-8}$ *ვ* რიგის ძაბვას. ცვლადი დენის ვიბრაციული გ-ების მუდმივა $1\cdot10^{-7}\ \frac{ა}{დანაყოფი}$ რიგისაა.

*ლიტ.*: Карандеев К. Б., Гальванометры постоянного тока, Львов, 1957.

**გალვანოპლასტიკა** (*გალვანო...* და ბერძ. Plastikē—ძერწვა), ლითონის ელექტროლიტური დალექვა ლითონის ან არალითონის ნაკეთობის ზედაპირზე მისი ზუსტი პირის მისაღებად. იხ. აგრეთვე *გალვანოტექნიკა.*

**გალვანოსტეგია** (*გალვანო...* და ბერძ. stegō — ვფარავ), ელექტროლიტური დალექვის წესით ლითონის ნაკეთობის ზედაპირის დაფარვა სხვა ლითონის თხელი ფენით. იხ. აგრეთვე *გალვანოტექნიკა.*

**გალვანოსტერეოტიპია** (*გალვანო...* და *სტერეოტიპია*), მაღალი ბეჭდვის საბეჭდი ფორმის პირის დამზადების ერთ-ერთი ხერხი. მაღალი ბეჭდვის ფორმაზე (ანაწყობი, ქსილოგრაფია, კლიშე) დაწოლით დაამზადებენ სანთლის, ტყვიის ან ვინილპლასტის მკაფიო პირს — მ ა ტ რ ი ც ა ს, რ-ისგანაც გალვანოპლასტიკის საშუალებით (ელექტროლიტური დალექვით) მიიღებენ 0,25—0,30 *მმ* სისქის საბეჭდ ფორმას—რელიეფურ ფირფიტას (უფრო ხშირად სპილენძისას). ამ ფირფიტას მოათავსებენ სტერეოტიპის ჩამოსასხმელი დაზგის ყალიბში, რ-საც საჭირო სიმაღლის სტერეოტიპის მისაღებად გამდნარი სასტამბო ლითონით შეავსებენ. სპილენძის გალვა-



გალერეა მეორე ირუსისა სანტა-მარია დელა პაჩეს ეკლესიის ეზოში. რომი. 1500—1504. არქიტექტორი დონატო ბრამანტე.




გალვანომეტრი. ნახ. 1. ჩარჩოიანი გალვანომეტრი: 1—მუდმივი მაგნიტი; 2—ჩარჩო; 3 — მაჩვენებელი ისარი; 4—ჩარჩოს ბოლოები; 5— სკალა.




გალვანომეტრი. ნახ. 2. სარკიანი გალვანომეტრი: 1 — სინათლის წყარო (ნათურა); 2—გალვანომეტრი; 3—სარკე; 4—სკალა.

ნოსტერეოტიპისაგან მიღებული ანაბეჭდი მკაფიო და გამძლეა (250—300 ათასი ანაბეჭდის მიღება შეიძლება). თუ გალვანოდანალექისათვის ნიკელს გამოვიყენებთ, საბეჭდი ფორმისაგან მილიონამდე ანაბეჭდს მივიღებთ. ასეთ საბეჭდ ფორმას ამზადებენ დიდტირაჟიანი ილუსტრირებული ჟურნალ-გაზეთებისა და წიგნების დასაბეჭდად (სასტამბო ლითონის— ჩვეულებრივი ჰარტის — სტერეოტიპისაგან მხოლოდ 25—30 ათ. ანაბეჭდი მიიღება). გ. პირველად 1832 პეტერბურგში ფასიანი ქაღალდების დასაბეჭდად გამოიყენეს. იხ. აგრეთვე *გალვანოტექნიკა*.

**გალვანოტაქსისი** (*გალვანო*... და ბერძნ. taxis — განლაგება), ცხოველების (ინფუზორიები და სხვ.), მცენარეული ორგანიზმების (ვოლვოქსი და მისთ.), აგრეთვე მიკრობების (მაგ., ნაწლავის ჩხირი) და უჯრედის ორგანელების (პლასტიდები) აქტიური მოძრაობა, რ-იც ელექტრული დენით არის გამოწვეული. ორგანიზმების მოძრაობა ანოდის (დადებითი გ.) და კათოდის (უარყოფითი გ.) მიმართულებით დამოკიდებულია დენის სიძლიერესა და ძაბვაზე, წყალში გახსნილ ნივთიერებათა თვისებებსა და გარემოს რეაქციებზე.

**გალვანოტექნიკა** (*გალვანო*... და *ტექნიკა*), გამოყენებითი ელექტროქიმიის დარგი, რ-იც მოიცავს ლითონებისა და არალითონების ნაკეთობათა ზედაპირზე ლითონთა ელექტროლიზური დალექვის პროცესებს — გალვანოსტეგიასა და გალვანოპლასტიკას. გალვანოსტეგიის მიზანია ნაკეთობის ზედაპირზე მტკიცედ შეჭიდული თხელი ლითონური დანაფარის წარმოქმნა, გალვანოპლასტიკისა — სხვადასხვა საგნის შედარებით სქელი და ადვილად მოსაცილებელი ზუსტი პირის, ე. წ. მატრიცის მიღება.

გ-ის ფუძემდებელია რუსი მეცნიერი ბ. ს. იაკობი. ჰ. ემყარება ელექტროკრისტალიზაციის მოვლენას (ლითონთა დადებითად დამუხტული იონების დალექვა კათოდზე მათი შენაერთების წყალხსნარში მუდმივი დენის გატარებით. იხ. *ელექტროლიზი*). რაოდენობრივად გალვანოტექ. პროცესს ფარადეის კანონის მიხედვით არეგულირებენ. ამასთან, ითვალისწინებენ თანაპროცესებსაც, რ-თა შედეგად ნაკეთობის ზედაპირზე ლითონთან ერთად წყალბადიც გამოიყოფა. მისი თვისობრივი რეგულირებისას გასათვალისწინებელია ელექტროლიტის ტიპი და შედგენილობა, ელექტროლიზის რეჟიმი (ე. ი. დენის სიმკვრივე), ტემპ-რა და ხსნარის არევის ინტენსივობა. ელექტროლიტებს ამზადებენ მარტივი ან კომპლ. ნაერთების ფუძეზე. მარტივი ნაერთების ფუძეზე დამზადებული ელექტროლიტები უფრო იაფია. მათი ინტენს. არევისას შესაძლებელია გამოვიყენოთ მაღალი სიმკვრივის დენი, რაც აჩქარებს ელექტროლიზის პროცესს (მაგ., გალვანოსტეგიაში მარტივი კონფიგურაციის ნაკეთობის დაფარვისას გოგირდმჟავა თუთიის ფუძეზე დამზადებული ელექტროლიტი კოლოიდური დანამატებიანად საშუალებას იძლევა გამოვიყენოთ 300 *ა/მ²* სიმკვრივის დენი, ხოლო ინტენს. არევისას — 30 *კა/მ²*-მდე სიმკვრივისა). გალვანოპლასტიკაში მარტივი მარილების ხსნარებს (უმეტესად გოგირდმჟავას ხსნარი) ჩვეულებრივ ხმარობენ რ-იმე ორგ. დანამატის გარეშე, რადგან სქელ შრეებში ეს დანამატები მიღებული პირის მექან. თვისებებზე უარყოფითად მოქმედებს. გალვანოპლასტიკაში უფრო ნაკლები სიმკვრივის დენს იყენებენ, ვიდრე გალვანოსტეგიაში. მაგ., რკინის გალვანოპლასტიკის აბაზანებში ეს სიმკვრივე არ აღემატება 10—30 *ა/მ²*, მორკინვის დროს კი (გალვანოსტეგია) იგი 2000—4000 *ა/მ²* აღწევს. გალვანური დანაფარი თანაბარი სისქისა და წვრილკრისტ. სტრუქტურისა უნდა იყოს. ამას განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს რთული კონფიგურაციის ნაკეთობათა დაფარვისას. ამ შემთხვევაში ელექტროლიტებს ამზადებენ კომპლ. ნაერთების ან მარტივი მარილების ფუძეზე, რ-საც ზედაპირულად აქტ. ნივთიერებებს უმატებენ. ამ ნივთიერებათა გარეშე დასაფარი ნაკეთობის ზედაპირზე გამოიყოფა სხვადასხვა სახის უვარგისი იზოლირებული კრისტალები. თუ ელექტროლიტს კოლოიდთან (წებო, ჟელატინი) ერთად მცირე რაოდენობით ფენოლის, კრეზოლის ან სხვა არომატული ნივთიერების რიგის შენაერთს დავუმატებთ, წარმოიქმნება მკვრივი, მტკიცედ შეჭიდული დანაფარი სავსებით დამაკმაყოფილებელი სტრუქტურით. კალიანი ტუტე ელექტროლიტებიდან, რ-ებშიც კალა უარყოფითი კომპლექსური იონის ($SnO_3$) სახითაა, 65—70°C ტემპ-რაზე კარგად შეჭიდული წვრილკრისტ. დანაფარი ზედაპირულად აქტ. ნივთიერებათა დამატების გარეშე მიიღება. რთული ფორმის ნაკეთობათა მოთუთიებისას იყენებენ ტუტეციანიან ელექტროლიტებს ან თუთიის სხვა კომპლ. მარილებს, ხოლო ნაკეთობის მოკადმიუმებისას, აგრეთვე მოვერცხვლის, მოოქვრისა და მოთითბვრისას — ციანიან ელექტროლიტს. გალვანოტექნიკური პროცესების დროს ანოდს ელექტროლიტში იყენებენ დასაფარ ნაკეთობაზე განმუხტული იონების შესავსებად. ანოდი არ უნდა შეიცავდეს მინარევებს, ვინაიდან ისინი უარყოფითად მოქმედებენ დანაფარზე. მოოქვრის, მოპლატინვისა და სხვა პროცესების დროს იყენებენ ელექტროლიტში მდგრად უხსნად ანოდს. ელექტროლიტის შედგენილობის მუდმივობას აკორექტირებენ გამოყოფილი ლითონის მარილებისა და სხვა ნაერთების პერიოდული შევსებით.

გალვანოპლასტიკისა და გალვანოსტეგიის ყველა პროცესი მიმდინარეობს გალვანურ აბაზანებში. ხშირად გალვანურ აბაზანას მასში მოთავსებულ ელექტროლიტსაც უწოდებენ. აბაზანა შეიძლება იყოს კერამ., მომინანქრებული თუჯის, ფოლადის, აგრეთვე ტყვიით ან ვინიპლასტით ამოგებული ორგ. მინისა და სხვ. აბაზანის მოცულობა მერყეობს კუბური მეტრის მცირე ნაწილებიდან (მოოქვრისათვის) 10 *მ³*-მდე: აბაზანა შეიძლება იყოს სტაციონარული (დასაფარი ნაკეთობა უძრავია), ნახევრად ავტომ. (ნაკეთობა ბრუნავს და გადაადგილდება წრიულად ან ნალისებურად) და აგრეგატული, რ-შიც ნაკეთობათა ჩატვირთვა, ამოტვირთვა და ტრანსპორტირება ავტომატურად სრულდება. მუდმივ დენს ელექტროლიზისათვის ღებულობენ სელენიანი ან სილიციუმიანი გამმართველებისაგან. დენის სიმკვრივეს მრავალსაფეხურიანი ტრანსფორმატორით არეგულირებენ.

*ლიტ*.: Лайнер В. И., Современная гальванотехника, М., 1967; Якоби Б. С., Работы по электрохимии, М.—Л., 1957.

**გალვანოტროპიზმი** (*გალვანო*... და ბერძნ. trópos — მობრუნება, მიმართულება), გარემოში მუდმივი ელექტროდენის გავლისას მცენარის მზარდი ღერძული ორგანოების (ღერო, ფესვი) ან ცხოველთა მჯდომარე ფორმების გადაღუნვა. ორგანოს გაღუნვა ანოდის ან კათოდის მიმართულებით მისი ერთ-ერთი მხარის ზრდის დაჩქარების ან შენელების შედეგია და შეპირობებულია ორგანიზმის ფიზიოლ. თავისებურებებით, დენის სიძლიერითა და გარემო ფაქტორებით. იხ. აგრეთვე *ტროპიზმი*.

**გალვანური აბაზანა,** აპარატი, რ-საც იყენებენ ნაკეთობის ზედაპირის *გალვანური დაფარვის* დროს, ნაკეთობის გალვანოპლასტ. მეთოდით დამზადებისას და ელექტროთერმული დამუშავებისას. იხ. აგრეთვე *გალვანოტექნიკა*.

**გალვანური დაფარვა,** ნაკეთობის ზედაპირის დაფარვა ლითონის თხელი აფსკის (*მკმ* ნაწილებიდან *მმ* მეათედ ნაწილებამდე) დალექვის ელექტროლიზური მეთოდის გამოყენებით. აფსკა ნაკეთობას იცავს კოროზიისა და მექან. გაცვეთისაგან, მის ზედაპირს ანიჭებს სპეც. ფიზ.-ქიმ. თვისებებს. იხ. *გალვანოტექნიკა*.

**გალვანური დენი,** ქიმ. რეაქციების დროს აღძრული ელექტრული დენის მოძველებული სახელწოდება. იხ. *დენის წყაროები*.

**გალვანური ელემენტი,** იხ. სტ. *დენის წყაროები*.

**გალვანურ-მაგნიტური მოვლენები,** მოვლენები, რ-ებშიც მჟღავნდება მაგნ. ველის გავლენა ლითონებისა და ნახევრად გამტარების ელექტრულ თვისებებზე. ეს მოვლენები იმასთანაა დაკავშირებული, რომ $H$ მაგნ. ველი მოქმედებს მოძრავ დამუხტულ ნაწილაკებზე ე. წ. ლორენცის ძალით: $\frac{e}{c}\left[v\,H\right]$, სადაც $e$ არის ნაწილაკის მუხტი, $v$ — მისი სიჩქარე, $c$ — სინათლის სიჩქარე, კვადრ. ფრჩხილი კი ვექტორულ ნამრავლს აღნიშნავს.

გ.-მ. მ-ებს შორის მნიშვნელოვანია ჰოლის ეფექტი. თუ გამტარში გადის დენი და თუ დენისადმი მართობულად მოდებულია მაგნ. ველი, მაშინ დენისა და ველის მიმართულებებზე გამავალი სიბრტყის მართობულად ადგილი აქვს დენის მატარებელ ნაწილაკთა გადახრას. ეს გადახრა გაგრძელდება მანამ, სანამ მის შედეგად მიღებული განივი ელექტრული ველით გამოწვეული ძალა გააბათილებს ლორენცის ძალას. ამრიგად, ჰოლის ეფექტის არსი ისაა, რომ მაგნ. ველში მოთავსებულ დენიან გამტარში აღიძვრება განივი პოტენციალთა სხვაობა (ჰოლის პოტენციალთა სხვაობა), რ-იც დენისა და ველის პროპორციულია. ჰოლის ეფექტის ძირითადი მახასიათებელია ჰოლის მუდმივა $R=E_H/jH$, სადაც $j$ არის დენის სიმკვრივე, $E_H$ კი — ჰოლის ეფექტის შედეგად მიღებული განივი ელექტრული ველის (ჰოლის ველის) დაძაბულობა. ჰოლის მუდმივას ნიშანი დამოკიდებულია დენის მატარებელ ნაწილაკთა მუხტის ნიშანზე.

ჰოლის ეფექტს დიდი მნიშვნელობა აქვს ნახევრად გამტართა გამტარობის ბუნების დასადგენად. ჰოლის მუდმივას ნიშნის განსაზღვრის შედეგად დადგინდა, რომ ბევრი ნახევრად გამტარის გამტარობა დაკავშირებულია ელექტრონების მოძრაობასთან. დადგინდა აგრეთვე, რომ ბევრი სხვა ნახევრად გამტარის გამტარობა დაკავშირებულია დენის მატარებელ დადებითად დამუხტულ ნაწილაკთა მოძრაობასთან. ამ ნაწილაკებს „ხვრელები" უწოდეს.

მნიშვნელოვანი მოვლენაა აგრეთვე მაგნ. ველით გამოწვეული გამტარის წინაღობის ზრდა. ეს ფაქტი დაკავშირებულია იმასთან, რომ დენის მატარებელი ნაწილაკის ორ მომდევნო დაჯახებას შორის მაგნ. ველი ნაწილაკის ტრაექტორიას ამრუდებს. წინაღობის ფარდობით ცვლილებას, ე. ი. სიდიდეს $[\rho(H)-\rho(0)]/\rho(0)$ [$\rho(0)$ არის გამტარის კუთრი წინაღობა ველის გარეშე, $\rho(H)$ კი—კუთრი წინაღობა $H$ ველში] უწოდებენ მაგნ. წინაღობას. ძლიერ ველებში და დაბალ ტემპ-რებზე მაგნ. წინაღობა საკმაოდ დიდია და ჩვეულებრივად რამდენიმე ათეულ პროცენტს აღწევს.

გ.-მ. მ-ს ყოფენ ლუწ და კენტ მოვლენებად, იმისდა მიხედვით, ეფექტი მაგნ. ველის დაძაბულობის ლუწი ხარისხის პროპორციულია თუ კენტისა: კერძოდ, ჰოლის ეფექტი კენტია, წინაღობის ცვლილება მაგნ. ველში კი — ლუწი.

გ.-მ. მ-ს დიდი გამოყენება აქვს ლითონებისა და ნახევრად გამტარების ელექტრონული სპექტრის (კერძოდ, ფერმის ზედაპირის) შესწავლისას. *გ. ხუციშვილი*.

**გალვესი** (Gálvez) მანუელ (18. VII. 1882, პარანა, — 14. XI. 1962, ბუენოს-

აირესი), არგენტინელი მწერალი. მისი სტილი და სამწერლო ტექნიკა ჩამოყალიბდა ფლობერის, ზოლას, გონკურების და, განსაკუთრებით, რ. როლანის გავლენით. გ-ის შემოქმედებას ღრმა კვალი დააჩნია ლ. ტოლსტოისა და მ. გორკის ნაწარმოებებმაც. რომანებში „სკოლის მასწავლებელი“ (1914), „მეტაფიზიკური ბოროტება“ (1916), „მონასტრის ჩრდილი“ (1917), „ნაჩა რეგულესი“ (1919) და სხვ. გ-მა რეალისტურად ასახა თანამედროვეობა. გვიანდელ თხზულებებში შეინიშნება ბურჟ.-ნაციონალისტური და რელიგ.-მისტ. ტენდენციები.

**ᲒᲐᲚᲘ** ტექნიკაში, 1. ამწევი მოწყობილობა, რ-ის დანიშნულებაა შახტის ჭაურში სასარგებლო წიაღისეულისა და ფუჭი ქანის ვაგონებით ზიდვა, სხვადასხვა მასალისა და მოწყობილობის ჩაშვება და მომუშავეთა ჩაყვანა-ამოყვანა. გ. ლითონის კაბინაა, რ-იც აღჭურვილია მიმმართველი მოწყობილობით, საშახტო პარაშუტით (იხ. *პარაშუტი საშახტო*) და სხვ. აქვს ორი კარი ვაგონების შესაგორებ-გამოსაგორებლად. ვერტ. შახტის ჭაურში გ. მოძრაობს ხის ან ლითონის მიმმართველებზე, დახრილ ჭაურში კი — რელსებზე. გ. არის საჯირაო, არასაჯირაო და კომბინირებული, აგრეთვე ერთ- და მრავალსართულიანი.

2. *საგლინი დგანის* ძირითადი ნაწილი, შედგება ორი სხმული სადგარისაგან, რ-ებსაც იყენებენ გლინების საკისრების საყრდენებად (დგანის მუშა გ.) ან ბრუნვის გადამცემ კბილა გლ.ნებისათვის (დგანის კბილა გ.).

**ᲒᲐᲚᲘ,** აჩქარების ერთეული ერთეულთა CGS სისტემაში (იხ. *ერთეულთა აბსოლუტური სისტემები*). გამოიყენება გრავიმეტრიაში. გ. ეწოდა იტალ. მეცნიერის გ. გალილეის პატივსაცემად (1 *გალ* = 1 *სმ/წმ*$^2$). იყენებენ აგრეთვე წილობით ერთეულს — მილიგალს (1 *მგალ* = $10^{-3}$ *გალ*).

**ᲒᲐᲚᲘ,** ქალაქი (1932-იდან) აფხ. ასსრ-ში, გალის რ-ნის ცენტრი. მდებარეობს სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ერისწყლის ორივე ნაპირზე, თბილის—სოხუმის რკინიგზასა და საავტ. მაგისტრალზე. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 48 *მ*, სოხუმიდან 77 *კმ*. 13,8 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 3,8 ათ., 1959 წ. — 9,4 ათ., 1970 წ. — 13,6 ათ.). ჰავა ზღვის ნოტიო სუბტროპიკული. საშ. წლ. ტემპ-რა 13,7° C. იანვ. საშ. ტემპ-რა 4,5°C, ივლ. 22,8°C. ნალექები 1646 *მმ* წელიწადში. გ-ში არის ჩაის პირველადი გადასამუშ. 2 ფ-კა, საყოფაცხოვრებო მომსახურების სამმართველო, რ-ნის საწარმოო კომბინატი, ლიმონათის ქ-ნა. 4 ზოგადსაგანმან. სკოლა, 11 ბაგა-ბაღი, კულტსახლი (სახალხო თეატრი), 2 მუს. სკოლა, კინოთეატრი, სპორტ. სკოლა, პიონერთა და მოსწავლეთა სახლი, 5 ბ-კა, საცხენოსნო სპორტ. კლუბი, ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმი, საავადმყოფო (250 საწოლი), პოლიკლინიკა, დისპანსერი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, სტამბა. გ-ის ტერიტორიაზე ადამიანს ჯერ კიდევ პალეოლითის ხანაში უცხოვრია. ნაპოვნია აგრეთვე ნეოლითური ხანის კაჟის იარაღები და ბრინჯაოს ნივთები. გ. აღნიშნულია იტალ. მისიონერის არქანჯელო ლამბერტის მიერ შედგენილ რუკაზე (1654) გოგიელის სახელწოდებით. ამ დროს იგი ოდიშის (სამეგრელოს) სამთავროში შედიოდა. 1906 *სამურზაყანოს* ცენტრი ოქუმიდან გ-ში გადაიტანეს. 1928—30 წლებში გალის მაზრის ცენტრი იყო, 1930-იდან — გალის რ-ნისა. 1932 რ-ნული დაქვემდებარების ქალაქი გახდა.

*ვ. ჯაოშვილი. თ. ბერაძე.*

**ᲒᲐᲚᲘᲐ** (ლათ. Gallia), ისტ. ოლქი ევროპაში. მოიცავდა მდ. პოსა და ალპებს შუა მდებარე ტერიტორიას (ციზალპური გ.) და ალპებს, ხმელთაშუა ზღვას, პირენეებსა და ატლანტის ოკეანეს შორის მდებარე ტერიტორიას (ტრანსალპური გ.) — თანამედროვე ჩრდ. იტალიას, საფრანგეთს, ლუქსემბურგსა და ბელგიას, აგრეთვე ნიდერ. და შვეიც. ნაწილს. ძვ. წ. VI ს-იდან გ-ის ტერიტ. დასახლებული იყო *კელტებით*. რომაელები მათ გალებს ეძახდნენ (აქედან მოდის სახელწ. „გალია“). მდ. პოსა და ალპებს შორის მდებარე ტერიტ. დაახლ. ძვ. წ. 20 რომაელებმა დაიპყრეს და თავის პროვინციად — ციზალპურ გ-დ (მთავარი ქ. მედიოლანუმი — მილანი) აქციეს. იგი იყოფოდა ცისპადანის გ-დ და ტრანსპადანის გ-დ. ძვ. წ. I ს-ში ციზალპური გ-ის მოსახლეობამ რომის მოქალაქეობის უფლება მიიღო და იტალ. ნაწილი გახდა, თუმცა ძვ. სახელწოდება შეინარჩუნა. ძვ. წ. II ს. 20-იან წლებში რომაელები ებრძოდნენ სამხრ. გ-ის ტომებს. ძვ. წ. 120 თანამედროვე პროვანსის ტერიტორიაზე შეიქმნა რომაული პროვინცია, რ-ის ცენტრი იყო ნარბო-მარციუსი (ნარბონი). ძვ. წ. 16 ტრანსალპური გ. 4 პროვინციად დაიყო: ნარბონის გ., ლუგდუნუმის გ., *აკვიტანია* და ბელგიკა. იქაური მოსახლ. არაერთხელ აჯანყებულა რომაელთა ბატონობის წინააღმდეგ (ძვ. წ. 52—51, 12, ახ. წ. 21. ყველაზე დიდი იყო ცივილისის აჯანყება 69—70). მეურნ. რომაული ფორმების შემოღებამ განამტკიცა გ-ის ეკონომიკა. I—II სს. ბოლოს მომრავლდა მონათმფლობელთა ვილები, გაიზარდა ქ-ები: ნარბო-მარციუსი (ნარბონი), ლუგდუნუმი (ლიონი), ნემაუზუსი (ნიმი), არელატი (არლი), ბურდიგალა (ბორდო). განვითარების მაღალ დონეს მიაღწია სოფლის მეურნეობამ, მეტალურგიამ, კერამ. და საფეიქრო წარმოებამ, საშინაო და საგარეო ვაჭრობამ, მაგრამ მონებისა და კოლონების ექსპლოატაციაზე დაფუძნებული ეკონ. აღმავლობა მყარი არ იყო. უკვე III ს-იდან დაიწყო ვაჭრობა-ხელოსნობის დაცემა, ქალაქების გაღატაკება, რასაც დაერთო მსხვილი მიწათმფლობელობის ზრდა და კოლონებად გადაქცეული გლეხების დაკაბალება. გ-ზე გერმ. ტომთა თავდასხმის შედეგად III ს. შუა წლებში ეკონ. კრიზისი კიდევ უფრო გამწვავდა. 258 გ., ბრიტანეთი და ესპანეთი გამოეყვნენ რომის იმპერიას და შექმნეს დამოუკიდებელი იმპერია. გ-ის იმპერიამ 15 წელიწადს იარსება. მისი უკანასკნელი მმართველი ტეტრიკი (270—273) ვეღარ გაუმკლავდა ჯარისკაცთა ამბოხებებსა და ბაგაუდების აჯანყებას და დანებდა იმპ. ავრელიანეს. გ. კვლავ რომის იმპერიას შეუერთდა. IV ს-ში გაიყო 17 პროვინციად და შევიდა გალიისა და ვიენის დიოცეზებში. გ-ში ბარბაროსთა შეჭრის შემდეგ შეიქმნა ე. წ. ბურგუნდიელთა „ბარბაროსული“ სახელმწიფო (იხ. *ბურგუნდია*). 418 *ვესტგუთებმა* ფედერატების უფლებით რომაელთაგან მიიღეს აკვიტანიის ნაწილი. ამ დროიდან გერმანელები თანდათან იპყრობენ გ-ის ტერიტორიებს. საბოლოოდ გ-ის დამორჩილება დამთავრდა ფრანკთა მეფის *ხლოდვიგის* დროს.

**ᲒᲐᲚᲘ-ᲑᲘᲑᲘᲔᲜᲔᲑᲘ** (Galli Bibbiena, Galli Bibiena), იტალიელ თეატრის მხატვართა და არქიტექტორთა ოჯახი. ფერდინანდო გალი-ბიბიენა (18. VIII. 1657, ბოლონია, — 3. I. 1743, იქვე), *ბაროკოს* წარმომადგენელი. უარყო აღორძინების ეპოქის სიმეტრიული დეკორაციები, მიმართავდა სივრცისა და ილუზიის ეფექტებს. 1731 მისი პროექტით აშენდა თეატრი მანტუაში. იგი რამდენიმე თეორ. ტრაქტატის ავტორია. ფრანჩესკო (12. XII. 1659, ბოლონია, — 20. I. 1739, იქვე), ფერდინანდოს ძმა. ააგო „ტეატრო ფილარმონიკო“ ვერონაში (1729). ფერდინანდოს შვილები: ალესანდრო (1687, პარმა, — 1769-მდე), ჯუზეპე (5. I. 1696, პარმა, —1756 ან 1757, ბერლინი), ანტონიო (16. I. 1700, პარმა, —1774, მილანი, სხვა ცნობით — მანტუა) და შვილიშვილი კარლო გ.-ბ. (1725 ან 1728, ვენა, —1787, ფლორენცია) მუშაობდნენ იტალიაში, ავსტრიასა და გერმანიაში. მათი ნამუშევრებიდან შემორჩენილია ბაიროითის თეატრი (გაიხსნა 1748); იეზუიტების ეკლესია მანჰაიმში (1733—60), „ტეატრო კომუნალე“ ბოლონიაში (1756—63). ჯუზეპე ავტორია ტრაქტატისა „არქიტექტურა და პერსპექტივა“ (გამოიცა 1740).

**ᲒᲐᲚᲘᲔᲒᲝᲡᲘ** (Gallegos) რომულო (2. VIII. 1884, კარაკასი, — 5. IV. 1969, იქვე), ვენესუელელი მწერალი. მისი პირველი რომანია „უკანასკნელი სოლარი“ (1920). იყენებდა ხალხ. თქმულებებსა და ლეგენდებს, კლასიკური სიცხადითა და სიზუსტით ასახავდა სამშობლო ქვეყნის ბუნებას, რ-იც თავისი შემოქმედების თავისებურ „გმირად“ აქცია, გლეხთა და მესაქონლეთა ცხოვრებას. განსაკუთრებით მოუხვეჭა სახელი რომანმა „დონია ბარბარა“ (1929, ქართ. თარგმ. 1974). სხვა მნიშვნელოვანი რომანებია: „აბრეშუმა“ (1924), „კანტაკლერო“ (1934), „კანაიმა“ (1935), „საბრალო ზანგი“ (1937) და სხვ.

**ᲒᲐᲚᲘᲔᲜᲘ** (Gallieni) ჟოზეფ სიმონ (24. IV. 1849, სენ-ბეა, ზემო გარონის დეპარტ., — 27. V. 1916, ვერსალი), საფრანგეთის მარშალი (წოდება მიენიჭა სიკვდილის შემდეგ, 1921). საფრ.-პრუსიის ომის (1870—71) მონაწილე. 1896—1905 — მადაგასკარის გენ.-გუბერნატორი. 1913 სამსახურიდან გადადგა. 1914 დაბრუნდა არმიაში და დაინიშნა პარიზის სამხ. გუბერნატორად. 1914 სექტ-ში მისი წინადადებით და ხელმძღვანელობით განხორციელდა გენ. ჟ. მონურის მე-6 არმიის სწრაფი მანევრი გერმ. არმიის ფლანგზე, რამაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულა მარნის ბრძოლაში (1914). 1915 ოქტ.— 1916 მარტში გ. სამხ. მინისტრი იყო.

**ᲒᲐᲚᲘᲘᲜᲐᲡᲘ** (Gallinas), სამხრ. ამერიკის უკიდურესი ჩრდ. კონცხი, გუახირის ნ.-კ-ზე (კოლუმბია), ჩ. გ. 12°25′ და დ. გ. 71°35′-ზე.

**ᲒᲐᲚᲘᲘᲡ ᲝᲛᲔᲑᲘ,** ძვ. წ. 58—51 წწ. რომაელების მიერ ჩრდ. გალიის („ბანჯგვლიანი გალიის“) დაპყრობა. გ. ო-ის საბაბი გახდა *ჰელვეტების* ტომის გადასვლა საცხოვრებლად რაინის სათავეებიდან დასავლეთისაკენ, რაც საშიშროებას უქმნი-

გალია ძვ. წ. I ს.




ბალგები კელტური ტომები    სვებები გერმანული ტომები

რომაელთა სამფლობელოები გალიაში ძვ წ 58 წ-ისათვის

რომაელთა მიერ ძვ. წ 58 51 წწ დაპყრობილი ტერიტორიები

რომის პროვინციების საზღვრები ძვ წ 16 წელს

① ბელგიკა ② ლუგდუნუმის გალია

③ აკვიტანია ④ ნარბონის გალია

ნ (არ) - ნემეტოცენა (არასი)  ც (ორ) ცენაბუმი (ორლეანი)  ნ (ნ) - ნემაუზუსი (ნიმი)



გ. გალილეი.



გ. გალილეი. «დიალოგი სამყაროს ორი უმთავრესი სისტემის შესახებ» (წიგნის პირველი სახელწოდება ხელნაწერში იყო «დიალოგი მოქცევებისა და მიქცევების შესახებ»). ლათინური გამოცემის ფრონტისპისი. ლიონი, 1641.




გალილეის პრინციპი ფარდობითობისა. $x'$, $y'$, $z'$ კოორდინატთა ღერძების მქონე ინერციული სისტემა მოძრაობს მეორე $(x, y, z)$ ინერციული სისტემის $x$ ღერძის მიმართულებით მუდმივი $u$ სიჩქარით. კოორდინატთა ღერძები ისეა შერჩეული, რომ დროის საწყის მომენტში $(t=0)$ ორივე სისტემის შესაბამისი ღერძები ერთმანეთს ემთხვევა. მატერიალური წერტილის კოორდინატებისათვის ამ სისტემაში გალილეის გარდაქმნებს აქვს შემდეგი სახე: $x'=x-ut$, $y'=y$, $z'=z$, $t'=t$.

და რომის პროვინციებს. ამავე დროს გერმ. ტომის სვებების ბელადმა *არიოვისტმა* დაამარცხა რომის მოკავშირე ტომი ედუები, რ-თა პრორომაულად განწყობილმა დიდკაცობამ, ვითომდა მთელი გალიის სახელით, დახმარება სთხოვა რომს. იულიუს კეისარმა 58 დაამარცხა ჰელვეტები და აიძულა ისინი ძვ. ადგილებს დაბრუნებოდნენ. ამის შემდეგ მან ასევე დამარცხებული სვებები რაინის გადაღმა გადარეკა, გატეხა *ბელგების* წინააღმდეგობა და 57 სენატს აუწყა გალიის დამორჩილება. ბრიტ. კელტური ტომები დიდ დახმარებას უწევდნენ რომის წინააღმდეგ მებრძოლ გალებს, ამიტომ კეისარმა ორჯერ ილაშქრა ბრიტანეთში (55 და 54), თუმცა შედეგი უმნიშვნელო იყო. ორგზის (55 და 53) ილაშქრა რაინის გადაღმაც. გალიაში არ ცხრებოდა წინააღმდეგობა, კეისარი სასტიკად უსწორდებოდა აჯანყებულებს, გალიას დააკისრეს ყოველწლიური მძიმე ხარკი 40 მლნ. სესტერციუმის რაოდენობით. რომაელები უხეშად ერეოდნენ ტომთა შინაურ საქმეებში. არვერნების ტომის ბელადის *ვერცინგეტორიქსის* მეთაურობით 52 დაიწყო გალების აჯანყება. თავდაპირველად აჯანყებულებმა შეძლეს რომაელების დამარცხება. მაგრამ კეისარმა გამოიყენა გალურ ტომთა შორის უთანხმოება და ალეზიასთან ბრძოლაში დაამარცხა ვერცინგეტორიქსი (იხ. *ალეზია*). ამის შემდეგ (51) გალია უკვე მთლიანად დამორჩილდა რომს. *ნ. ლომოური.*

**ᲒᲐᲚᲘᲙᲐᲜᲝᲑᲐ** (ლათ. gallicanus — გალიური, აქ: ფრანგული), რელიგიურ-პოლიტ. მოძრაობა, რ-იც საფრანგეთის კათოლ. ეკლესიის ავტონომიასა და პაპების თეოკრ. პრეტენზიების შეზღუდვას მოითხოვდა. აღმოცენდა XIII ს-ში, როცა საფრ. მეფე ფილიპ IV ლამაზი ჩაება პაპ ბონიფაციუს VIII-თან საერო ხელისუფლების უზენაესობისათვის ბრძოლაში. განსაკუთრებულ აღმავლობას მიაღწია XV ს-ში საფრ. ცენტრალიზებული ეროვნ. სახელმწიფოს გაძლიერებისა და პაპობის დაცემის ხანაში. გ-ის ძირითადი მოთხოვნები აისახა 1438 ბურჟის პრაგმატისტულ სანქციაში, რ-მაც საფრანგეთის კათოლ. ეკლესიას ერთგვარი დამოუკიდებლობა მიანიჭა და პაპობაზე მსოფლიოო საეკლ. კრების უზენაესობა გამოაცხადა. აღიარებულ იქნა მეფის ხელისუფლების განსაკუთრებული უფლება უმაღლეს სას. პირთა დანიშვნისას; საფრ. სამღვდელოებაზე ვრცელდებოდა საერო სამართალი. *ბოლონიის კონკორდატით* (1516) საფრ. მეფემ პაპობას ზოგი რამ დაუთმო, ამასთანავე დადასტურდა მეფის უფლება უმაღლეს სას. პირთა დანიშვნის საქმეში. პაპს დარჩა ამ პირთა დამტკიცებისა და *ანატების* აკრეფის უფლება. ლუი XIV-ის ბრძანებით (1682 წ. მარტი) ადგილ. ეროვნ. საეკლ. კრებაზე მიიღეს ჟ. ბოსიუეს მიერ მომზადებული „გალიკანური სამღვდელოების დეკლარაცია", რ-იც შეიცავდა 4 ძირითად მოთხოვნას: ყველა საერო საქმეში საეკლ. ხელისუფლებისაგან მეფის დამოუკიდებლობას; მსოფლიოო საეკლ. კრებისადმი პაპის დაქვემდებარებას; პაპის ხელისუფლების შეზღუდვას საფრ. სამეფოს კანონებითა და საფრ. ეკლესიის ტრადიციებით; რწმენის საკითხებში პაპის აზრთა უცოდველობის არცნობას თუ იგი საეკლ. კრების მიერ არ იქნებოდა დადასტურებული. ეს მოთხოვნები სრულდებოდა XVIII ს. ბოლომდე. საფრ. დიდმა რევოლუციამ საფრ. სამღვდელოებას მატერ. საფუძველი გამოაცალა (მიწის სამფლობელოს სეკულარიზაცია) და გ-მ დაკარგა ადრინდ. მნიშვნელობა. ნაპოლეონმა გალიკანური სამღვდელოების „დეკლარაცია" დაუდო საფუძვლად საფრ. სახელმწ. ეკლესიის სტატუტს. XIX ს-ში მუშათა მოძრაობის ზრდამ, მეცნ. სოციალიზმის იდეების გავრცელებამ, ეკლესიის გავლენის დაცემამ საფრ. სამღვდელოება აიძულა პაპობასთან კავშირზე ეზრუნა. გ-ის იდეების ქადაგება მიჩუმდა. ამჟამად საფრ. ეპისკოპატი ცდილობს დამოუკიდებლობა მოიპოვოს საეკლ. საქმეებში. გ. კვლავ გამოცოცხლდა, რაც ნათლად გამოვლინდა ვატიკანის საეკლესიო კრებაზე (1962—65).

**ᲒᲐᲚᲘ-ᲙᲣᲠᲩᲘ** (Galli-Curci) ამელიტა (18. XI. 1889, მილანი, — 26. XI. 1963, ლა-ჰოლია, კალიფორნია), იტალ. მომღერალი (კოლორატურული სოპრანო). 1903 დაამთავრა მილანის კონსერვატორიის ფორტეპიანოს კლასი. შემდეგ პ. *მასკანის* რჩევით დამოუკიდებლად დაიწყო სიმღერის შესწავლა. პირველად სცენაზე გამოვიდა 1906 ტრანის საოპერო თეატრში (ჯილდა — ვერდის „რიგოლეტო"). 1916-იდან ცხოვრობდა აშშ-ში. გ.-კ-მ დიდი წვლილი შეიტანა იტალ. და მსოფლიო საოპერო ხელოვნების განვითარებაში. პარტიები: როზინა (როსინის „სევილიელი დალაქი"), ვიოლეტა (ვერდის „ტრავიატა"), ლაკმე (დელიბის „ლაკმე"), ლუჩია (დონიცეტის „ლუჩია დი ლამერმური"), ელვირა (ბელინის „პურიტანები"), შემახელი დედოფალი (რიმსკი-კორსაკოვის „ოქროს მამალი") და სხვ. 1914 გ.-კ. გამოდიოდა პეტერბურგში.

**ᲒᲐᲚᲘᲚᲔᲘ** (Galilei) გალილეო (15. II. 1564, პიზა, — 8. I. 1642, არჩეტრი, ფლორენციის მახლობლად), იტალიელი ფიზიკოსი, მექანიკოსი და ასტრონომი, ბუნებისმეტყველების ერთ-ერთი ფუძემდებელი, პოეტი, ფილოლოგი და კრიტიკოსი.

გ. წარჩინებულ, მაგრამ ღარიბ ფლორენციულ ოჯახს ეკუთვნოდა. მამა — ვინჩენცო, ცნობილი მუსიკოსი იყო, რ-მაც დიდი გავლენა იქონია ბავშვის ჩამოყალიბებასა და განვითარებაზე. 11 წლამდე გ. ცხოვრობდა და სწავლობდა პიზაში, შემდეგ ოჯახი ფლორენციაში გადავიდა. განათლების გასაგრძელებლად გ. შეიყვანეს ვალომბროსის მონასტერში და მონაზონთა ორდენის მორჩილად გააწესეს. აქ გაეცნო ის რომაელ და ბერძენ მწერლებს. თვალის მძიმე დაავადების გამო მამამ ყმაწვილი მონასტრიდან გამოიყვანა. მამისავე რჩევით 1581 გ. შევიდა პიზის უნ-ტში, სადაც შეისწავლა მედიცინა. აქ გაეცნო პირველად არისტოტელეს ფიზიკას. თავდაპირველად ეს საგანი არადამაჯერებლად მოეჩვენა. გ-მ დაიწყო ძვ. დროის მათემატიკოსების — ევკლიდესა და არქიმედეს თხზულებათა კითხვა. არქიმედე გახდა მისი ნამდვილი მასწავლებელი. გეომეტრიით და მექანიკით გატაცებულმა გ-მ მიატოვა მედიცინა. იგი ფლორენციაში დაბრუნდა, სადაც 4 წელი დაჰყო; აქ მან შეისწავლა მათემატიკა. ცხოვრების ამ პერიოდს განეკუთვნება მცირე თხზ. „პატარა სასწორი" (1586, გამოიცა 1655), რ-შიც აღწერილია მის მიერვე აწყობილი ჰიდროსტ. სასწორი ლითონის შენადნობთა შედგენილობის სწრაფი განსაზღვრისათვის და გეომ. გამოკვლევა სივრცითი ნაკვთების სიმძიმის ცენტრის შესახებ. გ-მ მიიღო მათ. კათედრა და განაგრძო სამეცნ. მუშაობა 1589 პიზაში, 1592 კი — პადუაში. პადუაში ცხოვრების პერიოდი (1592—1610) გ-ს შემოქმედების აყვავების მწვერვალია. ამ წლებში დაიწერა მისი გამოკვლევები სტატიკაში, სადაც ის ემყარება წონასწორობის საერთო პრინციპს, რ-იც შესაძლო გადაადგილების პრინციპს ემთხვევა. მომწიფდა მისი ძირითადი იდეები დინამიკაში სხეულთა თავისუფალი ვარდნის, ჰორიზონტის მიმართ კუთხით გასროლილი სხეულის მოძრაობის კანონების, ქანქარას რხევის იზოქრონიზმის შესახებ. ამ პერიოდს ეკუთვნის მისი გამოკვლევები მასალათა გამძლეობისა და ცხოველთა სხეულის მექანიკის შესახებ. დაბოლოს, გ. პადუაში გახდა კოპერნიკის მიმდევარი.

ჰოლანდიაში სამზერი მილის გამოგონების შესახებ ცნობათა საფუძველზე 1609 თვითონაც ააგო ჯერ 3-ჯერადი, შემდეგ კი 32-ჯერადი გადიდების მქონე ტელესკოპი, რ-ითაც აღმოაჩინა მრავალი მანამდე უცნობი ციური სხეული. მან უარყო არისტოტელეს მოძღვრება „იდეალური სფეროებისა" და ცის სხეულთა სრულყოფილების შესახებ. კერძოდ, გ-მ შენიშნა მთები და კრატერები მთვარეზე, აღმოაჩინა იუპიტერის 4 თანამგზავრი, დაშალა ვარსკვლავებად *ირმის ნახტომი*, ვარსკვლავთა გამოსახულებების წერტილოვნების საფუძველზე აჩვენა მათი დაშორების გრანდიოზულობა. ამ შედეგებმა (თხზ. „ვარსკვლავთა მაცნე", 1610—11) უდიდესი შთაბეჭდილება მოახდინა ადამიანებზე, მაგრამ უნდობლობაც გამოიწვია. ზოგი მათ ოპტიკის ცდომილებებს მიაწერდა, ზოგიც უბრალოდ უარყოფდა, როგორც არისტოტელეს შეხედულებათა საწინააღმდეგოს.

შემდგომში გ-მ აღმოაჩინა ვენერას ფაზები, მზის ლაქები და ბრუნვა, შეისწავლა იუპიტერის თანამგზავრთა მოძრაობა. 1611 მას საზეიმო შეხვედრა მოუწყეს რომის პაპის სასახლეში. მაგრამ 1613 ცნობილი გახდა, რომ გ. იცავდა კოპერნიკის შეხედულებებს. იგი დაასმინეს ინკვიზიციაში. 1616 იეზუიტთა კონგრეგაციამ კოპერნიკის თხზულება მწვალებლურად გამოაცხადა და გ-ს უბრძანა უარი ეთქვა მასზე. გ. ფორმალურად დაემორჩილა ამ გადაწყვეტილებას.

1630 გ-მ დაწერა „დიალოგი მოქცევებისა და მიქცევების შესახებ", სადაც სამი მოსაუბრის კამათში გადმოცემულია კოპერნიკისა და პტოლემეს სისტემები. გ-ს მეგობრის, პაპ ურბან VIII-ის თანხმობით „დიალოგი" დაიბეჭდა 1632. მალე ინკვიზიციამ წიგნის გაყიდვა აკრძალა და აღძრა პროცესი ავტორის წინააღმდეგ. 1633 გ. იძულებული გახდა უარი ეთქვა კოპერნიკის მოძღვრებაზე და საჯაროდ მოენანიებია „ცოდვა". გ. ინკვიზიციის ტყვედ გამოცხადდა, „დიალოგი" აიკრძალა, მაგრამ პროტესტანტულ ქვეყნებში მაინც გამოქვეყნდა მისი თარგმანი. 1638 ჰოლანდიაში გამოსცეს გ-ს ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი თხზ. „საუბრები და მათემატიკური მტკიცებანი, რომლებიც ეხება მეცნიერების ორ ახალ დარგს...". ნაშრომში შეჯამებულია გ-ს ფიზ. გამოკვლევები და მოცემულია დინამიკის დასაბუთება. 1637 გ. დაბრმავდა. იგი გარდაიცვალა 1642 წ. 8 იანვარს. მხოლოდ 1737 აღსრულდა გ-ს უკანასკნელი სურვილი — მისი ცხედარი გადმოასვენეს ფლორენციაში და სანტა-კროჩეს ეკლესიაში მიქელანჯელოს გვერდით დაკრძალეს.

გ-მ უდიდესი გავლენა მოახდინა მექან., ოპტ. და ასტრონ. განვითარებაზე. მის შრომებს გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა სამყაროს ჰელიოცენტრული სისტემის დამკვიდრებაში, დიდია გ-ს ღვაწლი მექან. ძირითადი პრინციპების ჩამოყალიბების საქმეში. თუ მოძრაობის ძირითადი კანონი გ-მ ისე მკაფიოდ ვერ გამოთქვა, როგორც ი. ნიუტონმა, სამაგიეროდ ინერციის კანონი და მოძრაობათა შეკრების კანონი სრულად შეიმეცნა და გამოიყენა პრაქტ. ამოცანებისათვის. სტატიკის ისტორია იწყება არქიმედედან, ხოლო დინამიკისა — გ-დან: მან პირველმა წამოაყენა მოძრაობის ფარდობითობის იდეა (*გალილეის პრინციპი ფარდობითობისა*), გადაწყვიტა მექან. მრავალი პრობლემა. გ. აღიარებდა სამყაროს ობიექტურობას, სამყაროში ერთიან კანონთა არსებობას, მიზეზ-შედეგობრივ კავშირებს, მოითხოვდა სინამდვილის შესწავლას დაკვირვებებისა და ცდის საფუძველზე. გ-ს შემოქმედება არ შემოისაზღვრებოდა მხოლოდ მეცნიერებით; იგი იყო მუსიკოსი, მხატვარი, ფილოლოგი და კრიტიკოსი.

თავისი შრომების უმეტესი ნაწილი დაწერა ბრწყინვალე, ხალხ. გამოთქმებით მდიდარი იტალ. ენით. პოლემიკური დიალოგის ოსტატი იყო და ხშირად მიმართავდა მას იდეურ მოწინააღმდეგეთა მხილებისას. გ-ს ეკუთვნის ფ. *ბერნის* მანერით დაწერილი „სატირა ტოგაში გამოწყობილთა შესახებ", „მსჯელობანი ტასოს შესახებ", რ-შიც მკაცრად გააკრიტიკა ტ. ტასოს „განთავისუფლებული იერუსალიმი" ჰუმანისტური ტრადიციებიდან გადახვევისა და ცხოვრებისეული სიმართლის უგულებელყოფის გამო. გ-ს თხზულებებმა ლიტ-რის შესახებ დასაბამი მისცა იტალ. მეცნ. პროზას.

*თხზ.*: Избр. труды, т. 1—2, М., 1964.

*ლიტ.*: Галилео Галилей (1564—1642). Сб., посвященный 300-летней годовщине со дня смерти, М.—Л., 1943.

**გალილეის გარდაქმნები,** იხ. სტ. *გალილეის პრინციპი ფარდობითობისა.*

**გალილეის პრინციპი ფარდობითობისა,** ათვლის ინერციული სისტემების ეკვივალენტობის პრინციპი კლასიკურ მექანიკაში, რაც იმაში მდგომარეობს, რომ მექან. კანონები ყველა ასეთ სისტემაში ერთნაირია. პირველად დაადგინა გ. გალილეიმ 1636. მატერ. წერტილის მოძრაობა ყოველთვის ფარდობითია, ამიტომ საჭიროა იმ *ათვლის სისტემის* მითითება, რ-ის მიმართაც განიხილება წერტილის მოძრაობა. ათვლის სისტემად შეგვიძლია შევარჩიოთ ნებისმიერ მოძრავ ან უძრავ სხეულებთან დაკავშირებული კოორდინატთა სისტემა. ამასთან ცხადია, რომ ათვლის სხვადასხვა სისტემაში მოძრაობის ხასიათი საზოგადოდ სხვადასხვა იქნება. ბუნებრივია ათვლის ისეთი სისტემის განხილვა, რ-შიც მექან. კანონებს უმარტივესი სახე ექნება. ამ თვალსაზრისით დიდი მნიშვნელობა აქვს ინერციული სისტემების შემოღებას. თუ რ-იმე სისტემა ინერციულის მიმართ მუდმივი $u$ სიჩქარით მოძრაობს, მაშინ ცხადია, ისიც ინერციული იქნება. თუ ერთი ინერციული სისტემის მიმართ მატერ. წერტილის რადიუს-ვექტორი არის $r$, ხოლო მეორე სისტემის მიმართ $r'$, მაშინ აღნიშნული წერტილის რადიუს-ვექტორთა შორის კავშირი ამ ორ სისტემაში გამოისახება გალილეის გარდაქმნის ფორმულით: $r=r'+ut$. დროის მიხედვით მისი გაწარმოების შედეგად მივიღებთ სიჩქარეთა შეკრების კანონს $v=v'+u$, რადგან $u=\mathrm{const}$, ორივე ინერციულ სისტემაში აჩქარებები ტოლი იქნება, ე. ი. $a=a'$; აქედან კი აშკარად ჩანს, რომ მოძრაობის ნიუტონის განტოლება $ma=F$, სადაც $m$ არის მატერ. წერტილის მასა, ხოლო $F$ — მოქმედი ძალა, ყველა ინერციულ სისტემაში ერთსა და იმავე ფორმას ინარჩუნებს. ყველა ინერციული სისტემა, მექან. მოძრაობათა აღწერის თვალსაზრისით, ერთმანეთის ეკვივალენტურია. კლასიკურ მექანიკაში იგულისხმება, რომ დრო აბსოლუტურია, ამიტომ ყველა ინერციულ სისტემაში იგი ერთნაირად მიედინება.

**გალიორკინი** ბორის გრიგოლ.-ს ძე [20. II (4. III). 1871, პოლოცკი, — 12. VII. 1945, ლენინგრადი], საბჭ. ინჟინერი და მეცნიერი დრეკადობის თეორიის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1935), ინჟინერ-გენ.-ლ. დაამთავრა პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტი (1899). გ-ის შრომებმა, რ-ებიც ეხება სამშენებლო მექან. და დრეკადობის თეორიის პრობლემებს, ხელი შეუწყო ნაგებობათა, კონსტრუქციებისა და მანქანების მუშაობის გამოკვლევაში მათ. ანალიზის თანამედროვე მეთოდების დანერგვას. გ. ფირფიტების ღუნვის თეორიის ერთ-ერთი შემქმნელია. 1930 მან წამოაყენა დრეკადი წონასწორობის განტოლებათა ამოხსნის ფორმა, რ-მაც განაპირობა დრეკადობის თეორიის მრავალი მნიშვნელოვანი სივრცითი ამოცანის ეფექტური გადაწყვეტა. დიდია გ-ის დამსახურება ვარსების თეორიის დარგშიც. გ. კონსულტაციას უწევდა სპეციალისტებს დიდი ჰიდროსადგურების (ვოლხოვჰესი, დნეპრჰესი, ძორაჰესი და სხვ.), აგრეთვე თბოელექტროსადგურების („კრასნი ოქტიაბრი", „დუბროვსკაია" და სხვ.) დაპროექტებისა და მშენებლობის დროს. გ. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატია (1942). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—2, М., 1952—53 (I ტომს ახლავს გ-ის შრომების ბიბლიოგრ.).

*ლიტ.*: Крылов А. Н. [и др.], Академик Б. Г. Галёркин (к 70-летию со дня рождения), «Вестник АН СССР», 1941, № 4.


ბ. გალიორკინი.

**გალისია** (Galicia), ისტ. ოლქი ესპანეთის ჩრდ.-დას. ნაწილში, ატლანტის ოკ. სანაპიროზე. იყოფა ლა-კორუნიის, პონტევედრის, ლუგოს, ორენსეს პროვინციებად. ფართ. 29,1 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 2,6 მლნ. კაცი (1971), უმთავრესად გალისიელები. მთავარი ქალაქია ლა-კორუნია. გ-ს უჭირავს მდინარეებით დასერილი ძველი კრისტ. გალისიის მასივი (სიმაღლე 1778 $მ$-მდე). სანაპირო ძალზე დანაწევრებულია, ბევრია მოხერხებული ბუნებრივი უბე. ჰავა — ოკეანის ზომიერი. ფართოფოთლოვანი მთის ტყეები, ბუჩქნარები.

გ. უმთავრესად აგრ. ოლქია. აქ თავმოყრილია მთელი ქვეყნის მსხ. რქ. საქონლის სულადობის დაახლ. 1/4, ღორებისა — დაახლ. 1/6. იგი იძლევა ესპ. რძის წარმოების 1/4-ზე მეტს, ძროხის ხორცის — დაახლ. 1/3-ს. სიმინდის, ჭვავის, კარტოფილის ნათესები. თევზჭერა და ტყის რეწვა (ყოველწლიურად დაახლ. 1 მლნ. $მ^3$ ხე-ტყე). მძლავრი ჰესები. გ-ში თავმოყრილია ესპ. გემების წარმოების დაახლ. 1/2 (ელ-ფეროლი და ვიგო); ხის დასამუშ. და კვების მრეწვ. (ესპ. თევზის კონსერვების წარმოების 1/2). სატვირთო ავტომანქანების ქ-ნა (ქვეყნის საერთო პროდუქციის 1/4), ნავთობგადასამუშ. და ალუმინის ქ-ნები (ლა-კორუნია). მთავარი ნავსადგურები და საბუნკერო ბაზებია ლა-კორუნია და ვიგო, სამხ.-საზღვ. ბაზაა ელ-ფეროლი.

ძველად გ. გალეკების (ლათ. Gallaeci ან Callaeci) ტომის სატხოვრ. ადგილი იყო (აქედან მოდის გ-ის სახელწოდებაც). ძვ. წ. II—I სს-ში გ-ის ტერიტ. დაიპყრეს რომაელებმა. თანამედროვე სახელწ. გ. გვხვდება VI ს. ისტ. წყაროებში. V ს-ში გ. დაიპყრეს სვებებმა და იგი მათი სახელმწიფოს ძირითადი ბირთვი გახდა. 718 გ. ასტურიის სამეფომ დაიმორჩილა. 1065—72 დამოუკიდებელი სამეფო იყო, ხოლო 1072 შეუერთეს კასტილიას. გაერთიანებულ ესპანეთში შემავალი გ. XIX ს-მდე ნაწილობრივ ავტონომიას ინარჩუნებდა. ესპ. რესპ. გამოცხადების შემდეგ (1931) რესპუბლიკელებმა შეიმუშავეს გ-ის ავტონ. პროექტი, რ-იც 1936 წ. 28 ივნ. გ-ში ჩატარებულ რეფერენდუმზე მოიწონეს. გ-ის ავტონ. რ-ნის შექმნას ხელი შეუშალა 1936 წ. 17—18 ივლ. ფაშისტურმა ამბოხებამ.

**გალისიელები,** გალიეგები, ხალხი, *გალისიის* ძირითადი მოსახლეობა. ესპანეთში ცხოვრობს დაახლ. 2,8 მლნ. კაცი (1973, შეფასება), ლათ. ამერ. ქვეყნებში — 0,6 მლნ-ზე მეტი. გ-ის ენა (გალიეგო) ენათესავება პორტუგალიურს. რელიგია — კათოლიკობა. გ-ის წინაპრებზე — გალაიკების კელტიზებულ ტომებზე — ძლიერი გავლენა მოახდინეს რომაელებმა (I ს.), სვებებმა (V—VI სს.) და სხვ. მისდევენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, ატლანტის ოკეანის ნაპირებზე — თევზჭერას. მიწის ნაკლებობისა და ეროვნ. ჩაგვრის შედეგია სისტემატური ემიგრაცია, რ-იც ჯერ კიდევ XVIII ს-ში დაიწყო.

*ლიტ.*: Народы зарубежной Европы, т. 2, М., 1965.

**გალისიური ლიტერატურა,** პორტუგალიური ენის გალისიურ დიალექტზე შექმნილი ლიტ-რა. VIII—IX სს-ში ლათ. ენაზე ე. წ. მეცნ. ლიტ-რის პარალელურად ვითარდებოდა ხალხ. პოეზია. XII ს. დასაწყისში ხალხ. გალისიურ დიალექტზე შეიქმნა მდიდარი ლირ. პოეზია, რ-ის გავლენა მთელს პირენეს ნ.-კ-ზე გავრცელდა. XV ს. ბოლოს იგი დაკნინების გზას დაადგა და XIX ს. დასაწყისამდე მხოლოდ ზეპირსიტყვიერების გზით ვითარდებოდა. XIX ს-ში დაიწყო გ. ლ-ის აღორძინება. გამოჩნდა რომანტიკოსთა პირველი თაობა (ფ. ანიონ ი პასი, ხ. მ. პინტოსი, ძმები ა. და ფ. დე ლა იგლესიები, ე. პონდალი, რ. კასტრო და სხვ.). მ. კუროს ენრიკესის (1851—1908) შემოქმედება რეალიზმზე გადასვლის თავისებური ეტაპი იყო. განვითარდა ისტ. რომანი (მ. ამორ მეილანი, ა. ლოპეს ფერეირო) და დრამატურგია (გ. სალინასი, ე. ალვარეს ხიმენესი, მ. ლუგრის ფრეირე), ხოლო XX ს-ში — მოთხრობა, ნარკვევი და რომანი. ამ ჟანრების ნაწარმოებებში დიდი ადგილი ეკავა სოც. თემატიკას (რ. კაბანილიასი). I მსოფლიო ომის შემდეგ პოეზიაში შეიჭრა დეკადენტური მიმდინარეობები (ფ. დელგადო, ხ. ვიდალი, ა. იგლესიას ალვარინიო და სხვ.). ფრანკიზმის გამარჯვების შემდეგ ახალგაზრდა პოეტების უმრავლესობა (მ. კუნია ნოვასი, ტ. ბაროსი, ე. ნოვო) ინტიმური ლირიკით შემოიფარგლა. დრამატურგიაში (ა. როდრიგეს ელიასი, ხ. პრადო როდრიგესი, ლ. კარე ალვარელოსი და სხვ.) გავრცელდა თავშესაქცევი პიესები. კლასიკური ტრად. გამგრძელებელთა შორის აღსანიშნავი არიან დ. კორტესონი და გ. მუარელიო.

**გალის რაიონი,** ადმ.-ტერ. რ-ნი აფხაზეთის ასსრ-ში, აფხ. სამხრ.-აღმ. ნაწილში, შავი ზღვის სანაპიროზე. 1917-მდე გ. რ. შედიოდა ქუთაისის გუბ. სოხუმის ოლქში სამურზაყანოს მაზრის სახელწოდებით, 1921 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით აფხ. სსრ-შია ჯერ გალის მაზრის, ხოლო 1930-იდან — გ. რ-ის სახელწოდებით. გ. რ-ს ჩრდ-ით ესაზღვრება ოჩამჩირის, აღმ-ით — წალენჯიხის, სამხრ-ით — ზუგდიდის რ-ნები, დას-ით — შავი ზღვა. ფართ. 1003 $კმ^2$. რაიცენტრი — ქ. გალი. გ. რ-ში შედის 1 საქალაქო (გალი) და 24 სასოფლო საბჭო: აჩიგვარა, ბედია, განახლება, გუდავა, დიხაზურგა, ზემო ბარღები, თაგილონი, ლეკუხონა, მზიური, მუხური, ნაბაკევი, ოტობაია, ოქუმი, პირველი გალი (ცენტრი სამქვარი), რეფო-შეშელეთი, რეჩხი-ცხირი, საბერიო,





1. მესტიის რ-ნი

სიდა, ფიჩორი, ქვემო ბარღები, ღუმურიში, ჩხორთოლი, წარჩე, ჭუბურხინჯი; 1 ქალაქი და 90 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. გ. რ-ის ჩრდ.-აღმოსავლეთი მთიანია, სამხრ.-დასავლეთი — ვაკე-დაბლობი. მთიანი ნაწილი აგებულია ცარცული ასაკის კირქვებით; უკიდურესი ჩრდ. ზოლი — იურული პორფირიტებით, ტუფ-ქვიშაქვებით, ტუფბრექჩიებით; გორაკ-ბორცვიანი ზონის აგებულებაში მონაწილეობს პალეოცენეოცენური, მიოცენ-პლიოცენური კირქვები, მერგელები, თიხები, კონგლომერატები და ქვიშაქვები. სამურზაყანოს ვაკე-დაბლობი აგებულია მეოთხეული ასაკის რიყნარით, ქვიშებითა და თიხებით. რ-ნის ჩრდ. ნაწილში მდებარეობს საშ. სიმაღლის ინტენსიურად დაკარსტული ოხაჩქუეს და ოისირეს ქედები, აგრეთვე აკიბის ქედი, სამხრ-ით მოსდევს გორაკ-ბორცვიანი ზონა. ქ. გალის სამხრ.-აღმ-ით აღმართულია ანტიკლინური სერი სატანჯო (506 *მ*), კიდევ უფრო სამხრ-ით, მდ. ენგურამდე, გადაჭიმულია 20—30 *მ* სიმაღლის სამურზაყანოს ვაკე-დაბლობი. ზღვის სანაპირის გასწვრივ განვითარებულია დიუნები, მათ მიღმა სანაპირო ალაგ-ალაგ დაჭაობებულია. სასარგებლო წიაღისეულიდან აღსანიშნავია თაბაშირის (ოქუმი) საბადო.

ჰ ა ვ ა. გ. რ-ში ზღვის ნოტიო სუბტროპ. ჰავაა. სამურზაყანოს დაბლობსა და გორაკ-ბორცვიან მთისწინეთში იცის რბილი ზამთარი და ცხელი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა 4—6°C, ივლ. 24°C, აბსოლ. მინ. — 10, —12°C, აბსოლ. მაქს. 34—36°C. ნალექები 1646—1760 *მმ* წელიწადში. ნალექების მაქსიმუმი მოდის ზაფხულსა და შემოდგომაზე. მუსონური ხასიათის ქარები. მთიან ზონაში იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა 2-იდან 0°C-მდეა, ივლ. 18—20°C, აბსოლ. მინ. —12, —14°C, აბსოლ. მაქს. 32—34°C. ნალექები 1600—1800 *მმ* წელიწადში. აკიბისა და ოხაჩქუის ქედების თხემურ ნაწილში ჰაერის ტემპ-რა კიდევ უფრო დაბალია: იანვ. საშ. ტემპ-რა 0-იდან —2° C-მდეა, ივლ. 16°C; აბსოლ. მინ. — 14, —16°C, აბსოლ. მაქს. 32°C. ნალექები 1800—200 *მმ* წელიწადში.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. მდინარეთა ქსელი გ. რ-ში საკმაოდ ხშირია. ყველაზე დიდი და წყალუხვია მდ. ოქუმი, რ-საც სათავე აკიბის ქედის სამხრ. კალთაზე აქვს. მისი მარცხ. შენაკადია მდ. ერისწყალი, მარჯვენა — მდ-ები ოხოჯა და ჩხორთოლი. ზღვისპირა დაბლობზე მიედინება პატარა მდ-ები: ანარია, გაგიდა და სხვ., რ-თაც სათავეები გორაკ-ბორცვიან ზონაში აქვთ. მდინარეები საზრდოობენ უმთავრესად წვიმის წყლით, მდ. ოქუმი კი — ნაწილობრივ თოვლის წყლითაც. ბარის მდინარეებს ახასიათებს წყალმოვარდნა მთელი წლის განმავლობაში, მთის მდინარეებს კი — გაზაფხულის წყალდიდობა. ვაკე-დაბლობზე, მდ. ოქუმის მარჯვ. მხარეს, ზ. დ. 15—20 *მ* სიმაღლეზე მდებარეობს ბებესირის ტბათა ჯგუფი. ოხაჩქუეს კარსტულ მასივზე პატარა კარსტული ტბებია.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. სამურზაყანოს დაბლობის ზღვისპირა ზოლში, მდ-ებს ენგურსა და გაგიდას შორის, გავრცელებულია ჭაობის ლამიანი ნიადაგები, უფრო ჩრდ-ით, მდ. ერისწყლის შესართავამდე — ტენიანი მდელოს ჭაობიანი ნიადაგები. ზღვიდან 3—4 *კმ*-ზე (ენგურისა და ოქუმის შუამდინარეთში) ჭაობ-ტორფიანი ნიადაგებია. გორაკ-ბორცვიან ზონაში განვითარებულია წითელმიწა, ყვითელმიწა და სუბტროპ. ეწერი ნიადაგები, კირქვებზე (ოხაჩქუე, სატანჯო) — ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგები. აკიბისა და ოხაჩქუეს ქედებზე ტიპური და გაეწრებული ტყის ყომრალი ნიადაგებია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი  ს ა ფ ა რ ი. გ. რ-ში შეიმჩნევა სიმაღლებრივი ზონალურობა: 1. დაბლობის მცენარეულობა (ზ. დ. 30 *მ*-მდე); 2. დაბლობისა და მთისწინეთის კოლხური ტყეები (30—700 *მ*) და 3. მთის ტყეები (700 *მ* ზემოთ). ზღვისპირა სანაპირო ზოლში ფსამოფილური მცენარეულობაა: დიუნებზე იზრდება რძიანა, ლურჯი ნარი, ისლი და სხვ.; ზღვიდან მოშორებით, ძველ დიუნებზე, გავრცელებულია მაყვალი, ძეძვი, კუნელი, კოწახური და სხვ. დამახასიათებელია ლიანები: კატაბარდა, ღვედკეცი, ეკალღიჭი. მდინარეთა დელტებში გავრცელებულია ქაცვი და იალღუნი, დიდი ბებესირის ტბის მიდამოებში ვხვდებით ენდემურ პონტოურ ჰიბისკუსს, რელიქტურ წყლის კაკალს. სამურზაყანოს ჭაობებში იზრდება ჭილის რამდენიმე სახეობა — ლაქაში, წყლის ზამბახი, ლელქაში, ლერწამი; დიდი ფართობი უჭირავს მურყნის ტყეს, აქვე ხარობს ლაფანი, თეთრი თუთა, იფანი და სხვ. ქვეტყეში ხშირია მარადმწვანე და ფოთოლმცვივანი ბუჩქები: შქერი, იელი, ძახველი; უხვადაა გავრცელებული ლიანები. დაბლობსა და მთისწინეთის კოლხური ტყეების ძირითადი ედიფიკატორებია ქართული და იმერული მუხა, წაბლი, რცხილა, წიფელი, ნეკერჩხალი, ცაცხვი, მურყანი და სხვ. ბევრია გარეული ხეხილი: ხურმა, ლეღვი, მაჟალო, პანტა, ტყემალი და სხვ. მესამეული ფლორის რელიქტებიდან აღსანიშნავია შქერი, წყავი, ბაძგი, თაგვისარა; ფოთოლმცვივანი ბუჩქებიდან ხშირია ჯონჯოლი, თხილი, თუთუბო. დიდი რაოდენობითაა ლიანები: სურო, ღვედკეცი, კატაბარდა და სხვ. კოლხური ტყის უმეტესი ნაწილი ამჟამად გაჩეხილია და მათი ადგილი უჭირავს ჩაის პლანტაციებს, ციტრუსებს, ხეხილის ბაღებსა და სიმინდის ყანებს. რ-ნში საკმაოდ დიდი ფართ. უკავია მთის ტყეებს. ტყის ზემო საზღვარი საშ. 1900—2000 *მ*-ზე გადის. 700 *მ*-იდან 1400 *მ*-მდე ჭარბობს რცხილნარ-წიფლნარი და წიფლნარი. ქვეტყეში არის იელი, წყავი, კავკ. მოცვი, შქერი, ბაძგი, თაგვისარა; ბალახეულ საფარს ქმნის რძიანა, ტყის ჩიტისთვალა, წბილა და გვიმრები. 1200—1400 *მ* ზემოთ ფართოფოთლიანებთან ერთად ხარობს წიწვიანები, განსაკუთრებით სოჭი და ნაძვი, რ-ებიც წიფლნარ-სოჭნარს და სოჭნარ-ნაძვნარს ქმნიან. ოხაჩქუეს კირქვიანი მასივის ფერდობებზე კოლხური ელემენტებით მდიდარ ტყეებს შორის ვხვდებით ისეთ ტყეებს, რ-თა ქვეტყეში შქერს ცვლის სიცივის უფრო მეტად ამტანი ბუჩქნარები: იელი, კავკასიის მოცვი, შავჯაგა, მაჟაღარი და სხვ. ტყის ზემოთ სუბალპ. მდელოებია, მის ბალახეულ საფარში ჭარბობს ალპ. თივაქასრა, ქასრა, ბაია, დაჟირა, ბეგქონდარა და სხვ.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. რ-ნის დაბლობის ტყეებში ძუძუმწოვრებიდან აქაიქ ბინადრობენ გარეული ღორი, შველი, ტურა, მელა, კავკ. თხუნელა და სხვ. ფრინველებიდან აღსანიშნავია ლელიანის ბეღურა, გრატა, ოჩვინჯა, მელოტა, ყანჩა და სხვ. შემოდგომაზე მოფრინავენ ტყის ქათმები, მწყრები. ქვეწარმავლებიდან არიან ჩვეულებრივი და წყლის ანკარა, გველსპილენძა, მდინარის კუ და სხვ.; ამფიბიებიდან—ტბის ბაყაყი, გომბეშო, ვასაკა; თევზებიდან — ენდემური კოლხური კვირჩხლა, კობრი, ღორჯო, კაპარჭინა, შამაია და სხვ. შედარებით უფრო მდიდარია მთის ტყე. ძუძუმწოვრებიდან აქ ბინადრობენ მგელი, ტურა, მელა, კვერნა, წავი, დედოფალა, მაჩვი, გარეული კატა, შავი და რუხი ვირთაგვა, ძილგუდა, კურდღელი, გარეული ღორი, შველი; ფრინველებიდან — ნიბლია, ჩიტბატონა, წივწივა, წიწკანა, შაშვი, კოდალა, ჩხიკვი, ღაჟო, ნისკარტმარწუხა, ქორი, მიმინო, ძერა და სხვ.; ქვეწარმავლებიდან — კავკ. გველგესლა, ხვლიკები, გველხოკერა, კუ და სხვ. ამფიბიებიდან — ვასაკა და სხვ. მთის მდინარეებში იცის ტობი, კალმახი და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი  ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: გ. რ-ის ტერიტ. ერთიანდება ნოტიო სუბტროპ. ვაკეთა და მთისწინეთის, ნოტიო ჰავიანი მთის-ტყისა და მთა-მდელოს ლანდშაფტის ტიპებში, რ-შიც გამოიყოფა ლანდშაფტის სახეები: 1. სანაპირო ქვიშიან-ხრეშიანი დიუნები ფსამოფილური მცენარეულობით; 2. დაჭაობებული ვაკე-დაბლობი უმთავრესად მურყნარებითა და ლამიან-ჭაობიანი ნიადაგებით; 3. სუსტად დახრილი ვაკე-დაბლობი კოლხური მცენარეულობით, ალუვიური და სუბტროპ. ეწერი ნიადაგებით; 4. ბორცვიან-ტერასული მთისწინეთი კოლხური მცენარეულობით, წითელმიწა, ყვითელმიწა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 5. კარსტული დაბალი მთები რცხილნარ-მუხნარითა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 6. საშ. სიმაღლის მთები წიფლის ტყეებითა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 7. სუბალპ. ტყე-მდელო მთის მდელოს ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე გ. რ. ეკონომიკურად ჩამორჩენილი იყო. მოსახლ. უმეტესობას მოყავდა მხოლოდ სიმინდი, რ-საც უმთავრესად სამომხმარებლო დანიშნულება ჰქონდა. საბჭ. ხელისუფლების პირველსავე წლებში ფართოდ განვითარდა სუბტროპ. მეურნ., საფუძველი ჩაეყარა მეჩაიეობას. გ. რ-ის სამეურნეო განვითარება დააჩქარა რკინიგზის გაყვანამ. პირველი მატარებელი გალში 1931 შევიდა. ამავე წელს გამოცხადდა გალი ქალაქად. 4 წლის შემდეგ მწყობრში ჩადგა პირველი ელექტროსადგური მდ. ერისწყალზე.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. გ. რ-ის ძირითადი დარგია ჩაის მრეწველობა. რ-ნში 7 ჩაის ფ-კაა (2 გალის, აჩიგვარის, ნაბაკევის, ჭუბურხინჯის, ოქუმის და ბარღების). 1975 წარმოებული ბაიხის ჩაის რაოდენობა უდრიდა 8200 *ტ* (აფხ. ასსრ-ში წარმოებული ჩაის ნახევარზე მეტი). რ-ნის სამრეწვ. პოტენციალი დიდად გაიზრდება მდ. ენგურის ქვემო დინებაზე ჰესების კასკადის აგების შემდეგ. კასკადი შედგება 5 ჰესისაგან, მათგან ოთხი (280 ათ. *კვტ* საერთო სიმძლავრის) უკვე აგებულია.

ს ო ფ ლ ი ს  მ ე უ რ ნ ე ო ბ ა. გ. რ. ერთ-ერთი ყველაზე დიდი სას.-სამ. რ-ნია აფხაზეთში. განვითარებულია მეჩაიეობა (7937 *ჰა*), მეციტრუსეობა (1280 *ჰა*), მებაღეობა (644 *ჰა*), მოჰყავთ საკვები კულტურები (7577 *ჰა*). გ. რ-ში მთელი ფართ. 70%-ზე მეტი ტყე და ბუჩქნარია, 4,2% სავარგულებს უჭირავს. აქედან 1,8% სათიბსაძოვარია, 1% სახნავ-სათესი. მრავალწლ. ნარგავების ფართ. 13 ათ. *ჰა* შეადგენს. სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მეჩაიეობა, რ-საც მისდევს 14 კოლ-ბა და 20 საბჭ. მეურნეობა. მეციტრუსეობის 3 საბჭ. მეურნეობიდან აღსანიშნავია აფხაზეთში უდიდესი კოხორის ტ. კვარაცხელიას სახ. საცდელი საბჭ. მეურნეობა. ეთერზეთოვანი კულტურები მოჰყავთ გუდავაში. ფიჩორისა და ოტობაიის საბჭ. მეურნეობებში მისდევენ მებოსტნეობას. მეცხოველეობიდან მისდევენ მესაქონლეობასა და მეღორეობას. აღსანიშნავია რეფო-შეშელეთის გამოსაზრდელი მსხვ. რქ. საქონლის სასუქი საბჭ. მეურნ. და გალის მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობათაშორისო გაერთიანება. შედარებით სუსტადაა განვითარებული მევენახეობა და მეთამბაქოეობა.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი  დ ა  კ ა ვ შ ი რ-გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიას სამხრ.-აღმოსავლეთიდან ჩრდ.-დას-ით კვეთს ამიერკავკ. რკინიგზის მაგისტრალი და შავიზღვისპირა გზატკეცილი. შიგა რაიონული კავშირისათვის მთავარია საავტ. ტრანსპორტი. რ-ნის ყველა საბჭ. მეურნ. და კოლ-ბა ტელეფონიზირებული და რადიოფიცირებულია. სატელევიზიო გადაცემებს იღებს სოხუმის სარეტრანსლაციო სადგურის საშუალებით თბილისიდან და მოსკოვიდან.

კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა. რ-ნშია 70 ზოგადსაგანმან. სკოლა, სას.-სამ. ტექნიკუმი, 2 პროფტექ. სასწავლებელი, მუს. სკოლა (18 ათ. მოსწავლე, 1374 მასწავლებელი). რ-ნში არის სახალხო თეატრი, 57 ბ-კა, 45 საკლუბო დაწესებულება, 30 კინოდანადგარი. გამოდის რ-ნული გაზ. „ლენინელი". რ-ნის ჯანმრთელობის დაცვას ემსახურება 8 საავადმყოფო, 20 სამედ. პუნქტი, 85 ექიმი და 312 საშ. მედპერსონალი.

გ. რ-ის ისტ.-არქიტ. ძეგლთაგან შემორჩენილია გუდავის ნაქალაქარი (ძვ. ზიღანეოსი, გვიანდ. ანტ. ხანა—ადრინდ. შუა საუკ.), სოფ. წარჩეს ციხე (IV—VII სს.), ციხის ნანგრევები სოფ. საბერიოს მიდამოებში (IX—XI სს.), ეკლესიის ნანგრევები სოფ. დიხაზურგაში (XIII ს. II ნახ.). *კ. მგელაძე. შ. ლაშხია.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I — II, გვ. 656—657.

**გალიუმი** (ლათ. Gallium), Ga, მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგუფის ქიმ. ელემენტი. ატ. ნომერი 31, ატ. მასა 69,72; მოვერცხლისფრო-მოთეთრო ლითონი, $t_{დნ}$ 29,8°C, $t_{დუღ}$ 2230°C, სიმკვრივე 5904 *კგ/მ³*. შედგება ორი მდგრადი იზოტოპისაგან, რ-თა მასური რიცხვია 69 (60,5%) და 71 (39,5%).

გ-ის არსებობა, მისი თვისებები 1870 იწინასწარმეტყველა მენდელეევმა და მას „ეკაალუმინი" უწოდა. ელემენტი გ. აღმოაჩინა ფრანგმა მეცნიერმა პ. ე. ლეკოკ დე ბუაბოდრანმა (1875) თუთიის კრიალას სპექტრული ანალიზით. გალიუმი ეწოდა საფრანგეთის (ლათ. Gallia) პატივსაცემად. გ-ის თვისებების შესწავლამ გაამართლა მენდელეევის წინასწარმეტყველება. ეს იყო პერიოდული სისტემის პირველი ტრიუმფი.

გ. ტიპობრივი გაბნეული ელემენტია. გ-ის ერთადერთი მინერალი გალიტი $CuGaS_2$ ძალიან იშვიათად გვხვდება. დედამიწის ქერქში გ-ის შემცველობა მასის მიხედვით შეადგენს $1{,}5\cdot10^{-3}$ %-ს. კვალის სახით თითქმის ყოველთვის ახლავს ალუმინის ბუნებრივ ნაერთებს. ბოქსიტებში და ნეფელინებში მისი რაოდენობა აღწევს 0,002—0,01%. გ-ს შეიცავს აგრეთვე ქვანახშირი და რკინის ზოგიერთი მადანი. ჰაერზე ჩვეულებრივ ტემპ-რაზე გ. მდგრადია, 260°C ზემოთ მშრალ ჟანგბადში იჟანგება ნელ-ნელა. გოგირდ- და მარილმჟავაში იხსნება ნელა, ფთორწყალბადმჟავაში — სწრაფად, ცივ აზოტმჟავაში მდგრადია. ცხელ ტუტე ხსნარებში ნელა იხსნება. ქლორი და ბრომი გ-თან ცივ მდგომარეობაში ურთიერთქმედებს, იოდი — გაცხელებისას. შედარებით მდგრადია გ-ის სამვალენტოვანი ნაერთები, რ-ებიც თვისებებით ახლოს დგას ალუმინის ქიმ. ნაერთებთან. ცნობილია აგრეთვე ერთ- და ორვალენტოვანი გ-ის ნაერთები. გ-ის უმაღლესი ჟანგეულია $Ga_2O_3$, რ-იც წყალში არ იხსნება. მისი შესაბამისი ჰიდროჟანგი ამფოტერულია, ადვილად გამოილექება გ-ის მარილების ხსნარებიდან, ლაბისებური ნალექის სახით. გ-ის ჰიდროჟანგი ტუტეებში გახსნისას წარმოქმნის გალატებს, მჟავებში გახსნისას — გ-ის მარილებს $Ga_2(SO_4)_3$, $GaCl_3$ და სხვ. გ-ის ჰიდროჟანგი იხსნება არა მარტო ძლიერ ტუტეებში, არამედ ამიაკის ხსნარშიც. გ-ის მარილებიდან მნიშვნელოვანია გ-ის ქლორიდი $GaCl_3$ და სულფატი $Ga_2(SO_4)_3$. გ-ის სულფატი ტუტე მეტალებსა და ამონიუმსულფატებთან წარმოქმნის შაბის ტიპის ორმაგ მარილებს. გ-ის მიღების ძირითადი წყაროა ალუმინის წარმოება. ბაიერის მეთოდით ბოქსიტების გადამუშავების შემდეგ მიღებული ხსნარებიდან ვერცხლისწყლის კათოდზე გ-ს ელექტროლიზით გამოყოფენ. სუფთა გ-ს ღებულობენ ვაკუუმში გალღობით და შემდგომი კრისტალიზაციით. გ-ის ზოგიერთ ნაერთს (GaAS, GaP, GaSb), როგორც ნახევრად გამტარებს, იყენებენ ტრანზისტორებში, გამმართველებში, მზის ბატარეებში. გ-ის სარკეებს ძლიერი არეკვლის უნარი აქვთ. თხევად გ-ს და მის შენადნობებს იყენებენ მაღალი ტემპ-რის თერმომეტრების (600—1300°C), მანომეტრების და სხვ. დასამზადებლად.

**გალიფე** (Galliffet) გასტონ ოგიუსტ, მარკიზ დე (23. I. 1830, პარიზი, — 8. VII. 1909, იქვე), ფრანგი გენერალი. პარიზის კომუნის ერთ-ერთი ჯალათი. საფრ.-პრუსიის 1870—71 ომში სედანთან პრუსიელებს ტყვედ ჩაუვარდა. 1871 მარტში გაათავისუფლეს კომუნის წინააღმდეგ საბრძოლველად. ხელმძღვანელობდა ვერსალელთა არმიის კავალერიის ბრიგადას. განსაკუთრებული სისასტიკით უსწორდებოდა კომუნარებს. 1899—1900 იყო სამხ. მინისტრი.

**გალიფე** (ფრანგი გენერლის *გალიფეს* გვარის მიხედვით), მუხლს ქვემოთ ვიწროდ მომდგარი, ზემოთ კი განიერი სამხ. შარვალი.

**გალიჩ-ვოლინის სამთავრო,** რუს. ფეოდ. სამთავრო. წარმოიქმნა 1199 გალიჩისა და ვლადიმირ-ვოლინის სამთავროების გაერთიანების შედეგად. მდებარეობდა მდ-ების დნესტრის, ვისლის, ნარევის და პრიპიატის ზემო დინების ნაყოფიერ შავმიწა ' ნიადაგიან მხარეში. მოსახლ. ძველთაგანვე მისდევდა სახნავ მიწათმოქმედებას. სამთავრო მდიდარი იყო მარილის სარეწებით, მაღალ დონეზე იდგა ხელოსნობა, ვაჭრობა და სხვ. სამთავროში ადრევე განვითარდა ფეოდ. ურთიერთობანი, ბოიარები დიდ როლს ასრულებდნენ პოლიტ. ცხოვრებაში. პირველმა მთავარმა *რომან მსტისლავის ძემ* კიევი აიღო და მთავრის ტიტული მიიღო (1203). მისი გარდაცვალების შემდეგ გ.-ვ. ს. რამდენიმე მცირე სამთავროდ დაიშალა, მიწების ნაწილი კი ბოიარების მიერ მოწვეულმა უნგრ. და პოლ. ფეოდალებმა ჩაიგდეს ხელში. ფეოდ. აშლილობამ და უცხოელთა მოძალებამ სახ. აჯანყებები გამოიწვია. 1219 მოქალაქეებმა მოიწვიეს ნოვგოროდის მთავარი მსტისლავ მსტისლავის ძე მამაცი, რ-მაც 1221 გალიციიდან განდევნა უნგრ. ფეოდალები. ამავე დროს ვოლინში მთავრად დაჯდა *დანიელ რომანის ძე,* რ-მაც გააერთიანა ვოლინი (1229) და მთელი სამხრ.-აღმ. რუსეთი (1245). იგი ოქროს ურდოსთან ფრთხილ პოლიტიკას ახორციელებდა, ნომინალურად მისი ვასალობაც კი აღიარა (1245). მანვე პაპის ინოკენტი IV-ის წარმომადგენლებთან გამართული მოლაპარაკებები გ.-ვ. ს-ს დას. საზღვრების სტაბილიზაციისათვის გამოიყენა. XII ს. და XIII ს. I ნახ. გ.-ვ. ს-ს კულტ. აღმავლობის პერიოდი იყო. დანიელის გარდაცვალების (1264) შემდეგ მისი სამფლობელო 4 საუფლისწულო სამთავროდ დაიშალა, რ-ებიც ნომინალურად დიდ მთავარს ემორჩილებოდნენ. 1352 ხელშეკრულებით (პოლონეთსა და ლიტვას შორის) გალიჩის მიწა პოლონეთს შეუერთდა, ვოლინი კი ლიტვას დარჩა.

*ლიტ.*: Пашуто В. Т., Очерки по истории Галицко-Волынской Руси, [М.], 1950.

გალიჩ-ვოლინის სამთავრო XIII ს-ში




















გალიჩი. ქრისტეშობის ეკლესია. XIV ს. დასასრული — XV ს. დასაწყისი. რესტავრირებულია 1825.

**გალიჩი,** ქალაქი რსფსრ კოსტრომის ოლქში, გალიჩის ტბის პირას. სარკინიგზო კვანძი. 21 ათ. მცხ. (1974). ექსკავატორების, ლითონის ნაკეთობათა, ტყავის, სელის ქ-ნები, ავეჯის, ფეხსაცმლის, სამკერვალო ფ-კები; კვების მრეწვ., სატყეო მეურნეობები. საბჭ. მეურნ.-ტექნიკუმი, პედ. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, სახ. თეატრი. გ. მატიანეში პირველად იხსენიება 1238 გალიჩ-მერსკის სახელწოდებით. XIII ს-ში გალიჩის სამთავროს ცენტრი იყო, XIV ს. II ნახევრის დასაწყისში მოსკ. სამთავროს შეუერთდა. 1788-იდან კოსტრომის გუბ. სამაზრო ქალაქი იყო.

**გალიჩი,** ქალაქი (1940-მდე დაბა) უკრ. სსრ ივანო-ფრანკოვსკის ოლქში, მდ. დნესტრის მარჯვ. ნაპირზე. გალიჩის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ., საავტ. გზების კვანძი. გ-ის ჩრდ-ით 5 *კმ*-ზე (სოფ. კრილოსთან) მდებარეობდა ძვ. რუს. ქალაქი გ. პირველად იხსენიება 1140 იპატის მატიანეში. 1144-იდან *გალიჩის სამთავროს* ცენტრი იყო. 1199 *რომან მსტისლავის ძის* დროს *გალიჩ-ვოლინის სამთავროს* დედაქალაქად იქცა. 1241 მონღოლებმა დაანგრიეს. შემორჩენილია პანტელეიმონის ტაძარი (ქვით ნაგები, მოჩუქურთმებული; აგებულია 1200-ზე ადრე, გადაკეთებულია XVII ს-ში), მიძინების ტაძრის (1157) ქვის კედლების ნაწილები, ქალაქის მიწაყრილებისა და თხრილების ნაშთები. 1939—41, 1951—52, 1955 გათხრებით დადგენილია, რომ გ. აღმოცენებულია X ს-ში, ხოლო XII ს-ში მნიშვნელოვნად გაფართოებულა. აღმოჩნდა სახლები, სახელოსნოები და XII—XIII სს. ქვით ნაგები 10 ეკლესია.

**გალიჩის განძი,** საკულტო დანიშნულების სპილენძის ნივთების განძი (დაახლ. ძვ. წ. XIII ს.), აღმოჩნდა 1835, ქ. გალიჩთან (ახლანდ. კოსტრომის ოლქი). განძში შედიოდა მამაკაცთა (მზისა და მთვარის ღვთაებათა) სპილენძის ქანდაკებები, ხვლიკების ფიგურები, ცულები, სატევარი, დანები, სამაჯურები და ა. შ. 1924 ვ. გოროდცოვმა განძის აღმოჩენის ადგილას გათხარა განძის თანადროული მეთევზე-მონადირეთა ნამოსახლარი, სადაც აღმოჩნდა კერამიკა, სპილენძის დანა და ქვის იარაღი.

*ლიტ.*: Ф о с с М. Е., Новые памятники в районе галичской культуры, «Краткие сообщения Ин-та истории материальной культуры», 1947, в. 17.

**გალიჩის სამთავრო,** რუს. ფეოდ. სამთავრო. მდებარეობდა კარპატის მთების ჩრდ.-აღმ. ფერდობებზე. X ს-ში გალიჩის მიწები კიევის რუს. შემადგენლობაში შედიოდა, XI ს. შუა ხანებში მთავარ ვლადიმირ იაროსლავის ძის შემდეგ კი მის შვილს — როსტისლავს ემორჩილებოდა. გალიჩის მთავრები დამოუკიდებლობისათვის იბრძოდნენ და ამ მიზნით ყივჩაყებს და ბიზანტიას უკავშირდებოდნენ. იაროსლავ ოსმომისლის მმართველობის დროს გ. ს-მ დიდ აყვავებას მიაღწია. მისი გარდაცვალების შემდეგ სამთავროს გავლენა დაეცა. 1199 იგი ხელთ იგდო ვოლინის მთავარმა — *რომან მსტისლავის ძემ* (იხ. *გალიჩ-ვოლინის სამთავრო*).

**გალიცია** (Galizien), ჰაბსბურგთა იმპერიის პროვინცია 1772—1918. მისი ოფიციალური სახელწოდება იყო გ-ისა და ლოდომერიის სამეფო კრაკოვის დიდი საჰერცოგოთი. გ. შეიქმნა პოლონეთის პირველი განაწილების (1772) შედეგად სამხრ. პოლ. და დას. უკრ. მიწა-წყალზე. 1786—1849 გ-ის შემადგენლობაში შედიოდა ბუკოვინა, ხოლო 1795—1809 — მდ. პილიცასა და დას. ბუგს შორის მდებარე ტერიტორია (ე. წ. ახალი ანუ დას. გალიცია). 1809—15 გ-ს გამოეყო ტერნოპოლის ოკრუგი, 1846—კრაკოვის ტერიტ. და მისი სახახები (იხ. *კრაკოვის რესპუბლიკა*). 1918 გ. პოლ. შემადგენლობაში შევიდა.



გალიჩის განძი. სპილენძის ნივთები და ორმო-სავარცხლური კერამიკის ნიმუშები. დაახლ. ძვ. წ. XIII ს.

**გალიცია,** გ ა ლ ი ჩ ი ნ ა, დას. უკრაინის მიწების ისტ. სახელწოდება (ახლანდ. უკრ. სსრ ლვოვის, ივანო-ფრანკოვსკის და ტერნოპოლის ოლქები). XVIII ს. დამლევიდან XX ს. დამდეგამდე იგი პოლონეთის მიწების ნაწილსაც მოიცავდა. IX—XI სს-ში გ. კიევის რუსეთს ეკუთვნოდა, შემდეგ — გალიჩ-ვოლინის სამთავროს, ხოლო 1352 პოლ. შემადგენლობაში მოექცა. პოლ. პირველი დაყოფის (1772) შემდეგ ავსტრიამ მიიტაცა და შექმნა პროვინცია — გალიცია, რ-იც აერთიანებდა როგორც უკრ., ისე პოლ. მიწებს. I მსოფლიო ომის წლებში გ. საომარი მოქმედების ასპარეზად იქცა. ავსტრია-უნგრ. დაშლის (1918 ოქტ.) შემდეგ უკრ. ბურჟ. ნაციონალისტებმა ლვოვში შექმნეს კონტრრევ. ეროვნ. რადა. 1918 ნოემბ. ე. წ. დას. უკრ. სახ. რესპუბლიკად გამოცხადდა. 1919 ივლ. აღმ. გ. პანურმა პოლონეთმა დაიპყრო. 1939 საბჭ. არმიამ გაათავისუფლა მთლიანად დას. უკრაინა, რ-იც შემდგომ უკრ. სსრ-ს შეუერთდა.

**გალიციის ბრძოლა 1914,** I მსოფლიო ომის (1914—18) ერთ-ერთი დიდი ბრძოლა რუსეთისა და ავსტრია-უნგრეთის არმიებს შორის გალიციასა და პოლონეთში 5 (18) აგვ. — 8(21) სექტ. ორივე მხრიდან მონაწილეობდა 2 მლნ-მდე კაცი და 5 ათასამდე ქვემეხი. ბრძოლის დასაწყისში რუს. არმიები ითვლიდა 36,5 ქვეით და 12,5 კავალერიის დივიზიას, ავსტრია-უნგრ. — 39 ქვეით და 10 კავალერიის დივიზიას, ბრძოლის დასასრულს რუსეთისა — 50 ქვეით და 20,5 კავალერიის დივიზიას, ავსტრია-უნგრეთისა — 48 ქვეით და 11 კავალერიის დივიზიას. რუსების სამხრ.-დას. ფრონტის (მთავარსარდალი გენ. ნ. ივანოვი) ამოცანა იყო გარშემორტყმოდა და გაენადგურებინა ავსტრია-უნგრ. ძირითადი ძალები. ავსტრია-უნგრ. სარდლობის (მთავარსარდალი ერცჰერცოგი ფრიდრიხი) გეგმა ითვალისწინებდა რუსების სამხრ.-დას. ფრონტის მარჯვ. ფრთის განადგურებას. გ. ბ. დამთავრდა რუს. არმიის გამარჯვებით (თუმცა ოპერაციის მიზანი — მოწინააღმდეგის ალყაში მოქცევა ვერ განხორციელდა). რუსებმა ამ ბრძოლაში (სარდლობის შეცდომების გამო) დაკარგეს 230 ათ. კაცი და 94 ქვემეხი, მოწინააღმდეგემ — 325 ათ. კაცი და 400 ქვემეხი. გ. ბ-ში რუსების გამარჯვებას დიდი სტრატეგიული მნიშვნელობა ჰქონდა. ავსტრია-უნგრ. ჯარების განადგურებამ მნიშვნელობა დაუკარგა გერმანელების წარმატებებს აღმ. პრუსიაში. გერმ. მთავარმა მოკავშირემ ავსტრია-უნგრეთმა კარგა ხნით დაკარგა ბრძოლისუნარიანობა და გერმანიაც იძულებული გახდა დიდი ძალებით დახმარებოდა თავის დასუსტებულ მოკავშირეს.

**გალიციის გლეხთა აჯანყება 1846,** ანტიფეოდალური აჯანყება ავსტრიის კუთვნილ პოლონურ მიწებზე. გამოწვეული იყო ფეოდ. ურთიერთობათა კრიზისით, რ-იც 1844—45 წწ. მოუსავლიანობამ გაამწვავა. გ. გ. ა. დაიწყო 10 თებერვალს. 18 თებერვლისათვის აჯანყებამ მოიცვა დას. გალიციის მთელი რიგი ოლქები. გლეხებმა გაანადგურეს ფეოდალთა 200-მდე მამული; უარი თქვეს ფეოდ. ვალდებულებათა შესრულებაზე. მხოლოდ *კრაკოვის რესპუბლიკაში,* სადაც *კრაკოვის აჯანყების (1846)* შედეგად შეიქმნა აჯანყებულთა მთავრობა, გაუქმდა ფეოდ. ვალდებულებები. დას. გალიციის უმეტეს ნაწილში გლეხები აჯანყებული შლიახტის რაზმების წინააღმდეგ გამოვიდნენ; ავსტრ. მთავრობამ ისინი პოლ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ჩასახშობად გამოიყენა. 1846 აპრილში ავსტრ. ხელისუფლებამ ჩაახშო გ. გ. ა.

**გალობა,** ვოკალური ხელოვნება, მუსიკის გადმოცემა ადამიანის ხმის საშუალებით („გალობა არს ჴმა-ავაჯიანი, შეწყობით აღტევებული თჳნიერ ორღანოსა, გინა ორღანითა და მწყობრითა“. სულხან-საბა ორბელიანი).

საქართველოში გ-ის ორი სახეობაა ცნობილი — საერო და სასულიერო. საერო შეიცავდა სალხინო, სუფრისა და სხვ. წესთან დაკავშირებულ საგალობლებს, სასულიერო — წმინდანების განდიდებასა და შესხმასთან დაკავშირებულ ჰიმნებსა და საგალობლებს.

ქართ. სას. საგალობლის ორი ტიპი არსებობს: კანონიკური და თვითავაჯიანი. კანონიკური გალობა 9 კანონისაგან შედგება. ესენია: უგალობდეთ, მოიხილე, განძლიერდა, უფალო მესმას, ღამითგან, ღაღადჰყავ, კურთხეულ არს, აკურთხევდით, ადიდებდით. გ-ის სახელწოდებებისათვის აღებულია იმ ბიბლიურ გ-თა საწყისი სიტყვები, რ-ებიც საფუძვლად დაედო კანონის გ-ებს. კანონის გ. აგებულია ძლისპირებისა და დასდებელთა თანამიმდევრობაზე, სადაც ძლისპირი არის რიტმულ-მელოდიური მოდელი მომდევნო დასდებლებისათვის.

თვითავაჯიან საგალობლებს ძლისპირები არ გააჩნიათ. მას ასრულებენ ტექსტის თანმხლები ნევმური ნიშნების მიხედვით.

*ლიტ.*: ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა პ., თხზულებათა კრებული, ტ. 3, თბ., 1965; ი ო ა ნ ე ბ ა ტ ო ნ ი შ ვ ი ლ ი, კალმასობა, ტ. 2, თბ., 1948; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული მუსიკის ისტორიის ძირითადი საკითხები, თბ., 1938.

*კ. როსებაშვილი.*

**გალობანი,** იხ. *საგალობელი.*

**გალოგარითმება,** მოქმედება, რ-ის საშუალებით ვპოულობთ რიცხვის *ლოგარითმს.* გ. ახარისხების ერთ-ერთი შებრუნებული მოქმედებაა: თუ $a^n=b$, მაშინ $a=\sqrt[n]{b}$ და $n=\log_a b$. გ-ის საშუალებით შეიძლება გამრავლების, გაყოფის, ახარისხებისა და ფესვის ამოღების მოქმედებები შესაბამისად დავიყვანოთ შეკრების, გამოკლების, გამრავლებისა და გაყოფის მოქმედებაზე. მაგ., $\sqrt[3]{2\sin 50°}$ სიდიდის მიახლოებითი გამოთვლისათვის სარგებლობენ $\lg\sqrt[3]{2\sin 50°}=\frac{1}{3}\lg 2+\frac{1}{3}\lg\sin 50°$ თანაფარდობით, ხოლო შემდეგ ლოგარითმების და ტრიგონომ. ფუნქციების ცხრილებით.

**გალოპი** (ფრანგ. Galop<გერმ. Galopp), XIX ს. სამეჯლისო ცეკვა. სრულდებოდა სწრაფი ნახტომისებრი მოძრაობით, მუს. ზომა 2/4. გ. წარმოიქმნა, როგორც ჩანს, გერმანიაში. XIX ს. დასაწყისში მთელ ევროპაში გავრცელდა. იყენებდნენ ოპერაში, ოპერეტაში, ბალეტში. პოპულარული იყო ე. ვალდტოიფელის, ი. ლანერისა და ი. შტრაუსის (შვილი) გალოპები. გ-ის მაღალმხატვრული ნიმუშები შექმნეს ფ. შუბერტმა, ფ. ლისტმა, მ. გლინკამ და პ. ჩაიკოვსკიმ.

**გალტონი,** გ ო ლ ტ ო ნ ი (Galton) ფრანსის (16. II. 1822, ბირმინგემი, — 17. I. 1911, ლონდონი), ინგლისელი ფსიქოლოგი და ანთროპოლოგი. მისმა ანთროპოლოგ. გამოკვლევებმა პრაქტ. გამოყენება პოვა კრიმინალისტიკაში, კერძოდ, *დაქტილოსკოპიაში.* *ჩ. დარვინის* ევოლ. თეორიის გავლენით გ-მა ფსიქოლოგიასა და ანთროპოლოგიაში შემოიტანა მემკვიდრეობის იდეა და მისი საშუალებით სცადა ადამიანების ინდივიდ. თავისებურებათა ახსნა. ფსიქ. გამოკვლევებში გ-მა მთავარ პრობლემად დასახა ადამიანის ფსიქოფიზ. თავისებურებათა და უნართა განვითარების გენეტ. საფუძველი, მემკვიდრეობით მათი გაპირობებულობა. ამ გამოკვლევებმა საფუძველი ჩაუყარა *დიფერენციალურ ფსიქოლოგიას.* ფსიქოლ. ისტორიაში პირველად აქცია პიროვნება ცდისეული ანალიზის ობიექტად. გ-მა შეიმუშავა ფსიქ. უნართა დიაგნოსტიკის ხერხები, რ-ებიც საფუძვლად დაედო ტესტოლოგიურ კვლევას (იხ. *ტესტი*), და კვლევის შედეგების სტატისტ.

დამუშავების მეთოდები (კერძოდ, ცვლადებს შორის კორელაციის გამოკვლევის მეთოდი); შემოიღო მასობრივი *ანკეტირება*. მემკვიდრეობითი ფაქტორების ანალიზმა იგი მიიყვანა *ევგენიკის* შექმნამდე. მტკიცებამ, რომ ადამიანის ინტელექტუალური მიღწევები წინასწარგანსაზღვრულია მისი გენეტ. რესურსებით, გამოავლინა გ-ის ფსიქოლ. შეხედულებათა შეზღუდულობა, ხოლო ცდამ წარმოედგინა ხალხის მასა ბიოლოგიურად არასრულფასოვნად — მისი პოლიტ. რეაქციონერობა.

*თხზ*.: English men of science, their nature and nurture, L., 1874; Hereditary genius, L., 1869; Inquiries into human faculty and its development, L., 1883.

*ლიტ*.: Ярошевский М. Г., История психологии, М., 1966, гл. 2; Boring E. G., A history of experimental psychology, 2 ed., N. Y., 1929.

*ა. ბაინდურაშვილი.*

**გალუა** (Galois) ევარისტ (26. X. 1811, ბურ-ლა-რენი, პარიზის მახლობლად, — 30. V. 1832, პარიზი), ფრანგი მათემატიკოსი, რ-ის გამოკვლევებმა განსაკუთრებული გავლენა მოახდინა ალგებრის განვითარებაზე. 1830 შევიდა უმაღლეს ნორმალურ სკოლაში, საიდანაც მალე გარიცხეს (1831) პოლიტ. მოტივით. ამ დროიდან იწყება მისი აქტ. სამეცნ. და პოლიტ. მოღვაწეობა. მეფის რეჟიმის წინააღმდეგ საჯარო გამოსვლისათვის ორჯერ დააპატიმრეს; განთავისუფლებისთანავე პოლიტ. მტრებმა თავს მოახვიეს დუელი და 21 წლისა მოკლეს.

გ-ს მათ. მემკვიდრეობას შეადგენს მისი თანამედროვეებისათვის ძნელად გასაგები ძალზე შეკუმშულად დაწერილი რამდენიმე ნაშრომი. სასრულ ველთა თეორია არსებითად გ-ს მიერაა აგებული (ამ ველებს ამჟამად გ-ს ველები ეწოდება). გ-ს ძირითადი დამსახურებაა ალგებრულ განტოლებათა რადიკალებში ამოხსნადობასთან დაკავშირებული იდეების ჩამოყალიბება, რ-ის საფუძველზე აიგო *გალუას თეორია*.

*თხზ*.: Сочинения, М.—Л., 1936.

*ლიტ*.: Дальма А., Эварист Галуа, революционер и математик, пер. с франц., М., 1960; Инфельд Л., Эварист Галуа. Избранник богов, пер. с англ., [М.], 1958.



ე. გალუა.

**გალუანთა,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ცხინვალის რ-ში (ხეთაგუროვის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ბარის ჩრდ. მთისწინეთში, მდ. ტილიანის (ალმ. ფრონის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1050 *მ*, ცხინვალიდან 13 *კმ*. თამარაშენის მეძეგვეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ხეთაგუროვში (4 *კმ*).

**გალუას თეორია,** უმაღლესი ხარისხის ერთუცნობიანი $x^n+a_1x^{n-1}+\ldots+a_{n-1}x+a_n=0$ (*) სახის ალგებრული განტოლების თეორია, რ-საც საფუძველი ჩაუყარა ე. *გალუამ*. გ. თ. ადგენს (*) სახის განტ. ამოხსნის საზოგადოდ უფრო დაბალი ხარისხის სხვა ალგებრულ განტოლებათა ჯაჭვის ამოხსნაზე დაყვანის პირობებს. რადგანაც $x^m=A$ ორწევრა განტ. ამონახსნი არის $\sqrt[m]{A}$ რადიკალი, ამიტომ (*) განტ. ამოიხსნება რადიკალებში, თუკი შესაძლებელია მისი დაყვანა ორწევრა განტოლებათა ჯაჭვამდე. უძველესი დროიდან არის ცნობილი, რომ $x^2+px+q=0$ განტ. ამოიხსნება $x=-p/2\pm\sqrt{p^2/4-q}$ ფორმულით; $x^3+px+q=0$ განტ., რ-ზედაც დაიყვანება ნებისმიერი მესამე ხარისხის განტ., ამოიხსნება *კარდანოს* (1545) ფორმულით: $x=\sqrt[3]{-q/2+\sqrt{q^2/4+p^3/27}}+\sqrt[3]{-q/2-\sqrt{q^2/4+p^3/27}}$. მეოთხე ხარისხის განტ. რადიკალებში ამოხსნის მეთოდი პირველად მოგვცა ლ. ფერარიმ (XVI ს.). შემდეგი სამი საუკუნის მანძილზე მათემატიკოსები ცდილობდნენ ანალოგიური ფორმულების მიღებას მეხუთე და უმაღლესი ხარისხის განტოლებებისათვისაც. განსაკუთრებით დიდია *ჟ. ლაგრანჟის* ღვაწლი, რ-იც იხილავდა ფესვთა გარკვეულ წრფივ კომბინაციებს (ე. წ. ლაგრანჟის რეზოლვენტები) და იკვლევდა საკითხს, თუ რა განტოლებებს აკმაყოფილებს (*) განტ. ფესვთა რაციონალური ფუნქციები. *კ. გაუსმა* (1801) შექმნა $x^n=1$ სახის ორწევრა განტ. რადიკალებში ამოხსნის სრული თეორია. ბოლოს *ნ. აბელმა* (1824) დაამტკიცა, რომ ზოგადი მეხუთე და უფრო მაღალი ხარისხის ასოითკოეფიციენტებიანი ალგებრული განტ. რადიკალებში არ ამოიხსნება. მეორე მხრივ, აბელმა აღმოაჩინა ნებისმიერი მაღალი ხარისხის განტოლებათა ერთი ზოგადი კლასი (ე. წ. აბელის განტოლებები), რ-ებიც რადიკალებში ამოიხსნება. ე. გალუამ თავის შრომაში — „მემუარი განტ. რადიკალებში ამოხსნადობის პირობების შესახებ“ (ნაპოვნია მისი სიკვდილის შემდეგ და პირველად გამოაქვეყნა *ჟ. ლიუვილმა* 1846) დაადგინა (*) განტ. რადიკალებში ამოხსნადობის აუცილებელი და საკმარისი პირობები, გამოარკვია, თუ რა უფრო მარტივ განტოლებათა ჯაჭვის ამოხსნამდე დაიყვანება (*) განტ. ამოხსნა (კერძოდ, კვადრ. განტოლებათა ჯაჭვამდე დაყვანადობის აუცილებელი და საკმარისი პირობები). ამ მიზნით გალუამ შემოიტანა ჯგუფთა თეორიის რიგი ფუნდამენტური ცნება და გამოიკვლია ღრმა კავშირი განტ. და ჩასმათა ჯგუფის (იხ. *ჯგუფი*) თვისებებს შორის. შემდგომში გ. თ. განავითარეს და განაზოგადეს მრავალი მიმართულებით. თანამედროვე გაგებით, გ. თ. არის თეორია, რ-იც ამა თუ იმ მათ. ობიექტებს შეისწავლის მათი ავტომორფიზმების ჯგუფების საფუძველზე (იხ. *იზომორფიზმი*).

*ლიტ*.: Галуа Э., Сочинения, пер. с франц., М.—Л., 1936; Постников М. М., Теория Галуа, М., 1963; Чеботарёв Н. Г., Основы теории Галуа, т. 1—2, М.—Л., 1934—37.

**გალუპი** (Galuppi) ბალდასარე, მეტსახელი ბ უ რ ა ნ ე ლ ო (დაბადების ადგილის მიხედვით) (18. X. 1706, კ. ბურანო, ვენეციის მახლობლად, — 3. I. 1785, ვენეცია), იტალ. კომპოზიტორი, ვენეციური სკოლის წარმომადგენელი. 1765—68 იყო პეტერბ. სასახლის კარის კაპელმაისტერი; აქვე დადგა თავისი ოპერები „მეფე მწყემსი“, „მიტოვებული დიდონა“ (1766), „იფიგენია ტავრიდაში“ (1768). გ-ს მრავალრიცხოვან ოპერებს შორის 20 შექმნილია კ. გოლდონის ლიბრეტოების მიხედვით. გარდა ოპერებისა, წერდა დრამ. კანტატებს, სერენადებს, ორატორიებს, სას. კონცერტებს, სონატებსა და სხვ. იყო აგრეთვე ოპერა-ბუფის გამოჩენილი ოსტატი.

**გალური ენა,** აწ მკვდარი ენა კელტურ ენათა ჯგუფისა. გავრცელებული ყოფილა პირენეს ნ.-კ-იდან მცირე აზიამდე. წარმოადგენდა ახლომონათესავე ტომების დიალექტთა კომპლექსს. გ. ე. საბოლოოდ განდევნა ლათინურმა V—VI სს-ში. დღემდე მოღწეულია წარწერების სახით (ძვ. წ. IV ს. — ახ. წ. პირველი საუკუნეები). მათგან ყველაზე ვრცელია ბრინჯაოს დაფაზე შესრულებული კოლინური კალენდარი. ლათ. წარწერებსა და ანტ. ხანის ავტორთა თხზულებებში დაცულია მრავალი გალური სიტყვა და საკუთარი სახელი. გალური სიტყვები შემოინახა აგრეთვე თანამედროვე ფრანგულმა და ჩრდ. იტალ. დიალექტებმა. გ. ე. მეტ სიახლოვეს ავლენს ბრიტულთან, ნაკლებს — გოიდელურთან. სახელთა ბრუნება ძალზე განვითარებულია. სიტყვათა რიგი წინადადებაში თავისუფალია.

**გალური ნემატოდა** (Meloidogyne marioni), პარაზიტული ჭია ნემატოდების კლასისა. სხეულის სიგრძე 1,5—2 *მმ*. დედალი რძისფერია, ამობურცული; მამალი იშვიათად გვხვდება, მისი სხეული წაგრძელებულია. დედალი გალში დებს 2000-მდე კვერცხს. გ. ნ. გავრცელებულია უმთავრესად სამხრ. რ-ნებში. საქართველოში ყველგან გვხვდება. აზიანებს ბაღჩის, ბოსტნის, ხილკენკროვანი და ტექ. კულტურების ფესვებს, რ-ებზეც მომრგვალო *გალებს* ქმნის. გ. ნ. მასობრივი გამრავლებისას იწვევს მცენარის გალურ ნემატოდოზს, რაც 40—60%-ით ამცირებს მოსავალს. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სპეც. ქიმ. პრეპარატების — ნემატოციდების გამოყენება ან დაზიანებული კულტურების 2—3 წლით გამოთიშვა თესლბრუნვიდან.

**გალუს ანონიმუსი** (Gallus Anonymus) (XI ს. ბოლო — XII ს. დასაწყისი), უძველესი, ლათინურად დაწერილი პოლ. ქრონიკის ავტორი. გ. ა-ის სადაურობა დღემდე დაუდგენელია. მისი ქრონიკა შედგება 3 წიგნისაგან, მოიცავს პოლ. ისტორიას 1113-მდე. პირველად გამოქვეყნდა 1749.

*თხზ*.: Хроника и деяния князей или правителей польских, М., 1961.

**გალუსტაშვილი** სოკრატ ალექსის ძე (დ. 5. X. 1920, ს. უფლისციხე, ახლანდ. გორის რ-ნი), საბჭ. კავშირის გმირი (3. VI. 1944), გვარდიის სერჟანტი. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1940 გაიწვიეს წითელ არმიაში. დიდმა სამამულო ომმა დას. უკრაინაში მოუსწრო. იბრძოდა სტალინგრადთან, როსტოვთან, დნეპროპეტროვსკთან, ნიკოლაევთან, ოდესასთან და სხვ. დნეპრის გადალახვისას გამართულ ბრძოლებში გამოჩენილი მამაცობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. მონაწილეობდა ბესარაბიის, რუმინეთის, ბულგარეთის, უნგრეთისა და იუგოსლავიის განთავისუფლებაში. ომის დამთავრების შემდეგ გ. ცხოვრობს ქ. გორში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.



ს. გალუსტაშვილი.

**გამა** ვასკო და, იხ. *ვასკო და გამა*.

**გამა** [ბერძნ. gamma (ასო γ-ს სახელწ.), აღნიშნავდა შუა საუკ. მუს. ბგერათრიგის უდაბლეს ტონს, შემდეგ კი — მთელ ბგერათრიგსაც], ბგერათა საფეხურებრივი თანამიმდევრობა (ბგერათრიგი, შკალა) ერთი ოქტავის ფარგლებში. არსებობს ბგერათა სისტემის (შვიდსაფეხურიანი — დიატონური, თერთმეტსაფეხურიანი — ქრომატული, ხუთსაფეხურიანი — პენტატონური) და კილოს (მაჟორული, მინორული და სხვ.) გ-ები. საკრავზე დაკვრისა თუ სიმღერის ტექნიკის გამომუშავების მიზნით სავარჯიშოდ მიმართავენ გ-ების ნაირგვარ კომბინაციას.

**გამა** ქ რ ო მ ა ტ უ ლ ი, ბგერათა თანამიმდევრული მოძრაობა ნახევარტონებით. სრულ გ-ში 12 ბგერაა. ქრომატული და დიატონური ნახევარტონების მონაცვლეობა მასში დამოკიდებულია კილოს გადახრაზე (მაჟორი ან მინორი) და მოძრაობის მიმართულებაზე (აღმავალი ან დაღმავალი).

**გამა-ამინოერბოს მჟავა,** $NH_2CH_2CH_2CH_2COOH$, მიიღება *გლუტამინმჟავის* დეკარბოქსილირებით ფერმენტ დეკარბოქსილაზას ზემოქმედებისას. თავისუფალი სახით გვხვდება მრავალ მცენარეში; უმაღლეს ძუძუმწოვრებში კი მხოლოდ ტვინში შედის და მისი შემცველობა 100 *მგ*%-ს აღწევს. გ.-ა. მ. ნერვული აქტივობის შემაკავებელი ფაქტორია, რაც ბიოლ. მემბრანების ჰიპერპოლარიზაციით უნდა იყოს გაპირობებული.

**გამა-ასტრონომია,** ასტრონომიის ახალი, განვითარებადი დარგი, რ-იც შეისწავლის *გამა-გამოსხივების* მქონე ციურ სხეულებს. ენათესავება *რენტგენულ ასტრონომიას*. გ.-ა-ს მიაკუთვნებენ გამოკვლევებს სპექტრის 0,3Å უფრო მოკლე-




გამა-გამოსხივება. გამოსხივებული γ-კვანტის ენერგია უდრის იმ დონეების $\varepsilon_2$ და $\varepsilon_1$ ენერგიათა $\Delta\varepsilon$ სხვაობას, რომელთა შორისაც ხდება აგზნებული ბირთვის გადასვლა.

ტალღოვან უბანში. კოსმოსური გამა-გამოსხივება მთლიანად შთაინთქმება დედამიწის ატმოსფეროში. ამიტომ გ.-ა. ძირითადად ეყრდნობა დედამიწის ხელოვნური თანამგზავრებიდან, მთვარის ზედაპირზე მომუშავე ავტომ. სადგურებიდან ან ისეთი აეროსტატებიდან მიღებულ ინსტრუმ. გაზომვებს, რ-ებიც 40 *კმ* მაინც ადიან. გამოსხივების მიმღებებს წარმოადგენს ე. წ. სცინტილაციური მთვლელები, რ-ებიც აღრიცხავენ გამა-კვანტების დაშლისას წარმოქმნილ დამუხტულ ნაწილაკებს. მაღალენერგიული ($10^{14}$ *ევ*) გამა-კვანტების მიერ ატმოსფეროში წარმოქმნილი ელექტრონული „ზვავის" ჩერენკოვის გამოსხივებაზე დაკვირვებით შესაძლოა დისკრეტულ გამა-ობიექტთა აღმოჩენა დედამიწიდანაც. ამ გზით გედისა და კასიოპეას თანავარსკვლავედებში აღმოაჩინეს ორი გამა-წყარო. ცნობილია აგრეთვე გამა-გამოსხივების წყაროები ღრიანკალის თანავარსკვლავედში (ახალი ვარსკვლავის ანთების ნაშთი) და კიბორჩხალსახის ნისლეულში (1054 წელს ანთებული ზეახალი ვარსკვლავის ნაშთი — პულსარი Np 0532), აგრეთვე გალაქტიკის ცენტრის გამოსხივება, რ-ის რეგისტრაციამ საერთოდ სათავე დაუდო XX ს. 60-იან წწ. გ-ა-ის განვითარებას. 1973-თვის აღმოჩენილია 10-მდე გალაქტიკური წარმოშობის დისკრეტული გამა-წყარო. გარდა ამისა, რეგისტრირებულია გალაქტიკური და, ნაწილობრივ, მეტაგალაქტიკური წარმოშობის იზოტროპული ფონი. უკანასკნელის შესწავლა საშუალებას იძლევა შეფასდეს ვარსკვლავთშორისეთის 1 *სმ*$^3$ მოცულობაში კოსმ. წარმოშობის პროტონთა რაოდენობა. გამა-გამოსხივება ძირითადად წარმოიქმნება პულსარებში, კვაზარებში, სეიფერტის ტიპისა და სხვ. აქტიურგულებიან გალაქტიკებში. 1972 აღმოჩნდა მზისეული წარმოშობის 511 *კევ* ენერგიის მქონე გამა-გამოსხივება. აღმოჩენილია აგრეთვე გარეგალაქტიკური გამა-ობიექტებიც; ესენია — ცვალებადი ოპტიკური და რადიოგამოსხივების მქონე გალაქტიკები 3C 120 და PKS 1514 — 24. უკანასკნელ წლებში აღმოჩენილია გამა-გამოსხივების ძლიერი, ხანმოკლე (1 — 10 *წმ* ხანგრძლივობის) ფეთქები, გალაქტიკური ან, შესაძლოა, გარეგალაქტიკური წარმოშობისა, რ-თა წყაროები თითქმის იზოტროპულადაა განაწილებული ცაზე. ფეთქათა მაქს. ინტენსივობა $10^{-3}$ *ერგ/სმ*$^2$ · *წმ* აღწევს, რაც მიუთითებს, რომ ისინი ჯერჯერობით უცნობი გრანდიოზული კოსმ. პროცესებითაა გამოწვეული. მიმდინარეობს სამყაროს განვითარების ადრეულ ეტაპებზე წარმოშობილი რელიქტური გამა-გამოსხივების ძიება. გ.-ა-ის განვითარებას დიდი მნიშვნელობა აქვს ასტროფიზიკისა და კოსმოლოგიის მრავალი პრობლემის შესწავლის თვალსაზრისით.

*ლიტ*.: Гальпер А., Лучков Б., Гамма-астрономия, «Наука и жизнь», 1972, № 10; Non-solar X- and Gamma-ray astronomy, ed. L. Gratton, Dordrecht, 1970.

*შ. საბაშვილი.*



გამაზისისებრი ტკიპები. ზემოთ—ქათმის ტკიპა (დედალი ზურგის მხრიდან); ქვემოთ—ვირთაგვას ტკიპა (დედალი მუცლის მხრიდან).

**გამა-გამოსხივება,** γ-გამოსხივება, მოკლეტალღიანი ელექტრომაგნიტური გამოსხივება. გ.-გ-ს მეტად მცირე ტალღის სიგრძე ($\lambda \leqslant 10^{-8}$*სმ*) და ამის გამო მკვეთრად გამოსახული კორპუსკულური თვისებები აქვს.

გ.-გ. წარმოიქმნება რადიოაქტიური ბირთვებისა და ელემენტარული ნაწილაკების დაშლისას, ნაწილაკ-ანტინაწილაკის წყვილის ანიჰილაციისას, აგრეთვე სწრაფი დამუხტული ნაწილაკების გავლისას ნივთიერებაში.

რადიოაქტიური ბირთვების დაშლის დროს გ.-გ. მიიღება ბირთვის აგზნებული დონიდან ძირითად ან დაბალ აგზნებულ დონეზე გადასვლისას ენერგიის ისეთ არეში, სადაც ბირთვიდან ნუკლონების გამოტყორცნა შეუძლებელია. ამ შემთხვევაში γ-კვანტის გამოსხივება ბირთვის *A* მასური რიცხვის და Z ატომური ნომრის შეუცვლელად ხდება. გ.-გ-ის ენერგეტ. სპექტრი ხაზოვანია ბირთვის დონეთა დისკრეტულობის გამო. ზოგიერთი ელემენტარული ნაწილაკის დაშლისას გამოსხივდება დიდი ენერგიის γ-კვანტები, მაგ., უძრავი $\pi^0$-მეზონის დაშლისას წარმოიქმნება ~70 *მეგევ* ენერგიის გ.-გ. ამ შემთხვევაშიც გ.-გ-ის სპექტრი ხაზოვანია. ნივთიერებაში სწრაფი ნაწილაკების გავლისას წარმოქმნილი გ.-გ. გამოწვეულია მათი დამუხრუჭებით ნივთიერების ატომბირთვების კულონურ ველში. გ.-გ-ის სპექტრი ამ შემთხვევაში უწყვეტია.

პლანეტათშორის სივრცეში გ.-გ. შეიძლება წარმოიქმნას უფრო რბილი გრძელტალღიანი ელექტრომაგნ. გამოსხივების, მაგ., სინათლის კვანტის, შეჯახების შედეგად კოსმ. ობიექტების მაგნ. ველებით აჩქარებულ ელექტრონებთან. ამ დროს სწრაფი ელექტრონი თავის ენერგიას გადასცემს ელექტრომაგნ. გამოსხივებას და ხილული სინათლე გარდაიქმნება უფრო ხისტ გ.-გ-დ (იხ. *გამა-ასტრონომია*).

ანალოგიურ მოვლენას შეიძლება ადგილი ჰქონდეს დედამიწის პირობებში ამჩქარებლებზე მიღებული დიდი ენერგიის ელექტრონების შეჯახებისას ლაზერებით შექმნილი სინათლის ინტენსიურ კონებში ხილული სინათლის ფოტონებთან. ელექტრონი ენერგიას გადასცემს ფოტონს, რ-იც გარდაიქმნება γ-კვანტად.

გ.-გ-ს დიდი გაღწევის უნარი აქვს. ნივთიერებებთან გ.-გ-ის ურთიერთქმედებისას მიმდინარეობს შემდეგი პროცესები: ფოტოელექტრული შთანთქმა (*ფოტოეფექტი*), კომპტონის გაბნევა (*კომპტონის ეფექტი*) და ელექტრონ-პოზიტრონის წყვილის წარმოქმნა. ფოტოეფექტის დროს γ-კვანტს შთანთქავს ატომის ერთ-ერთი ელექტრონი, რის გამოც γ-კვანტის ენერგია გარდაიქმნება ატომიდან ამოტყორცნილი ელექტრონის ენერგიად.

ნივთიერებაში გ.-გ-ის შესუსტების დასახასიათებლად ჩვეულებრივ იყენებენ შთანთქმის კოეფიციენტს, რ-იც გვიჩვენებს შთამნთქმელის როგორი *x* სისქისას სუსტდება *e*-ჯერ დაცემული გ.-გ-ის $I_0$ ინტენსივობა. გ.-გ. დიდ გამოყენებას პოულობს ტექნიკაში, რადიაციულ ქიმიაში, კვების მრეწველობაში კვების პროდუქტების სტერილიზაციისათვის. გ.-გ-ის ძირითადი წყაროებია ბუნებრივი და რადიოაქტიური იზოტოპები, მაგ., $^{226}$Ra, $^{60}$Ca და $^{137}$Cs, აგრეთვე ელექტრონული ამჩქარებლები.

მოქმედება ორგანიზმზე. გ.-გ. ორგანიზმზე მოქმედებს სხვა მაიონიზებელი გამოსხივების მსგავსად. გ.-გ-მ შეიძლება გამოიწვიოს ორგანიზმის სხივური დაზიანება და დაღუპვაც კი. მედიცინაში გ.-გ-ს იყენებენ სიმსივნეების სამკურნალოდ (იხ. *სხივური თერაპია*), შენობების, აპარატურისა და სამკურნ. პრეპარატების სტერილიზაციისათვის; ბიოლოგიაში კი — სასურველი მუტაციების მისაღებად, მაგ., მიკროორგანიზმებისა და მცენარეების მაღალპროდუქტიული ჯიშების მისაღებად. იხ. აგრეთვე *მაიონიზებელი გამოსხივების ბიოლოგიური მოქმედება*.

*ლიტ*.: Гамма-лучи, М.—Л., 1961; Широков Ю. М., Юдин Н. П., Ядерная физика, М., 1972; Экспериментальная ядерная физика, под ред. Э. Сегре, пер. с англ., т. 1, М., 1955.

**გამა-გლობულინი,** სისხლის პლაზმის ცილოვანი ფრაქცია, რ-იც შეიცავს *ანტისხეულებს*. მიიღება დონორის ან პლაცენტის სისხლისაგან. ე. წ. სპეციფ. გ.-გ-ს გამოყოფენ ამა თუ იმ დაავადებისადმი იმუნიზებული ადამიანის ან ცხოველის შრატიდან. მზადდება 10%-იანი ხსნარის სახით. შეჰყავთ კუნთებში. იყენებენ ინფექციური დაავადებების (ყვავილი, ყივანახველა, პოლიომიელიტი, ეპიდემიური ჰეპატიტი და სხვ.) სამკურნალოდ და უმეტესად ბავშვთა პროფილაქტიკისათვის. მასტიმულირებელ საშუალებად ენიშნებათ ბავშვებს უმადობის, ქრონ. ანთებისა და სხვ. დროს.

**გამაგრებული რაიონი,** საინჟინრო თვალსაზრისით წინასწარ მოწყობილი ზოლი, სადაც მუდმივი გარნიზონია განლაგებული საველე ჯარებთან ერთად თავდაცვითი ბრძოლებისათვის; ომისათვის სახელმწიფოს საზღვრისპირა ტერიტ. საფორტიფიკაციო მომზადების ერთ-ერთი ფორმა. გ. რ-ის საინჟინრო მოწყობილობის საფუძველია სპეციალურად შეიარაღებული მუდმივი საფორტიფიკაციო ნაგებობები, მოძრავი საცეცხლე საშუალებებისათვის მომზადებული პოზიციები, გადამღობების ჩაღალგანვითარებული სისტემები, ატომსაწინაღო თავშესაფრები, მართვის პუნქტები და სხვ. სსრკ-ში გ. რ. პირველად გამოიყენეს სამოქალაქო ომის დროს (პეტროგრადის, სამარის, ცარიცინის, ორენბურგის გ. რ. და სხვ.).

I და II მსოფლიო ომებს შორის პერიოდში გ. რ. შეიქმნა დიდ კაპიტალ. ქვეყნებში და სსრკ-ში.

**გამაგრებული ხაზი,** ერთ ხაზზე განლაგებული სიმაგრეების ან ცალკეული საფორტიფიკაციო ნაგებობების რიგი, რ-იც ერთიან უწყვეტ თავდაცვით პოზიციას ქმნის. გ. ხ. ცნობილია უძველესი დროიდან (ჩინეთის დიდი კედელი და სხვ.). II მსოფლიო ომის წინ ევრ. კაპიტალ. სახელმწიფოებში შეიქმნა მთელი რიგი თავდაცვითი სისტემები, რ-ებსაც „ხაზები" ეწოდა, მაგ., „ზიგფრიდის ხაზი" (გერმანია), „მაჟინოს ხაზი" (საფრანგეთი), „მანერჰაიმის ხაზი" (ფინეთი).

**გამაგრილებელი რწყვა,** ცხელ ამინდში ნათესის დაწვიმება ჰაერის მიწისპირა ფენის ტენიანობის ასამაღლებლად და გასაგრილებლად. აძლიერებს მცენარის მიერ ნახშირორჟანგის ასიმილაციას, რაც ზრდის მოსავალს და აუმჯობესებს პროდუქციის ხარისხს. გ. რ. განსაკუთრებით ეფექტურია ბოსტანში, აგრეთვე ჩაის პლანტაციებში (ამრავლებს დუყებს). გ. რ-ის ნორმაა 30—100 *მ*$^3$/*ჰა*-ზე. *ო. ცუცუნაშვილი.*

**გამა-დეფექტოსკოპია,** ნაკეთში შინაგანი დეფექტების აღმოჩენა გამა-სხივებით გაშუქებისას. იხ. *დეფექტოსკოპია*.

**გამადნების ზონალურობა,** მადნეული სხეულის ნივთიერი შედგენილობის კანონზომიერი შეცვლა სივრცეში. განასხვავებენ პირველადს (გამადნების წარმოქმნის პროცესებით გამოწვეულს) და მეორეულ (მადნეული სხეულის დაჟანგვით გამოწვეულს) ზონალურობას. პირველადი გ. ზ. ახასიათებს ჰიდროთერმულ საბადოებს, ზოგჯერ — პეგმატიტურ და სკარნულ საბადოებსაც. მასშტაბის მიხედვით არჩევენ: რეგიონულს, მადნეული კვანძებისა (ველების) და ცალკეული მადნეული სხეულების გ. ზ-ს. რეგიონული გ. ზ. გამოხატულია რეგიონში სხვადასხვა ტიპის ენდოგენური გამადნების კანონზომიერი განლაგებით და გამოწვეულია ტექტონ.-მაგმური პროცესების განვითარების კანონზომიერებით. მადნეული კვანძების გ. ზ. ვლინდება მადნეული კვანძის (ველის) ფარგლებში მსგავსი გენეზისის მადნების ნივთიერი შედგენილობის შეცვლაში. იგი მკაფიოდ ჩანს გრანიტოიდულ ინტრუზიებთან დაკავშირებულ გამადნებებში. ცალკეული მადნეული სხეულების გ. ზ. გამოხატულია მადნის ნივთიერი შედგენილობის შეცვლაში სხეულის განივკვეთში, მიმართებისა და დაქანების გასწვრივ. ვერტიკალური გ. ზ. უფრო ხშირად პირდაპირია (სიღრმეში თავმოყრილია წარმოქმნის მაღალი ტემპ-რის მქონე მინერალები), იშვიათად კი — შებრუნე-

ბული (სიღრმეშია წარმოქმნის დაბალი ტემპ-რის მქონე მინერალები). მადნეული კვანძებისა და ცალკეული მადნეული სხეულების გ. ზ. განპირობებულია მადნმომცემი ჰიდროთერმების ქიმ. შედგენილობის დროში შეცვლით (პულსაციური ანუ პოლიასცენდენტური გ. ზ.), და ჰიდროთერმების სივრცესა და დროში გაცივებით, რის შედეგად სიღრმეში გამოილექება წარმოქმნის მაღალი ტემპ-რის მქონე, ხოლო დედამიწის ზედაპირთან ახლოს — წარმოქმნის დაბალი ტემპ-რის მქონე მინერალები.

**გამაზისისებრი ტკიპები** (Gamasoidea), ტკიპების ჯგუფი Parasitiformes რიგისა. შეიცავს 20-მდე ოჯახს. მათი სხეული 0,3—4 *მმ* სიგრძისაა, მოგრძო ან ოვალური, ან ჯაგრებით მოფენილი, რ-თა რაოდენობა და განლაგება მუდმივია. ფეხები ექვსსახსრიანია, ბრჭყალებითა და მისაწოვრებით დაბოლოებული. პირის ორგანოები მღრღნელი ან მჩხვლეტავ-მწუწნავია, ქელიცერები — მარწუხებიანი ან ნემსისებრი. სუნთქავენ ტრაქეებით. არსებობს კვერცხმდები, ზოგი კი ცოცხლადმშობი ფორმები. გ. ტ-ის განვითარება რამდენიმე ფაზად მიმდინარეობს: კვერცხი — ლარვა — პირველი ნიმფა — მეორე ნიმფა — ზრდასრული ტკიპი. უმრავლესობა მტაცებელია — იკვებებიან მცირე ზომის ფეხსახსრიანებით, ნემატოდებით და სხვ. ცხოვრობენ ნიადაგში, ტყის საფენში, ნაკელში; ზოგი ნაკელითა და ლეშით მკვებავ მწერებზე სახლდება. მთელი რიგი სახეობები პარაზიტობენ ცხოველთა სოროებში ანდა მათ სხეულზე, სასუნთქ ორგანოებში და სხვ.; ზოგი თავს ესხმის ადამიანს. გ. ტ-ის, მაგ., ქათმის ტკიპის ნაკბენი მწვავე *დერმატიტს* იწვევს; ვირთაგვას ტკიპს გადააქვს ტკიპისმიერი ტიფისა და შავი ჭირის გამომწვევი, თაგვის ტკიპს — ვეზიკულური რიკეტსიოზი. საქართველოში აღრიცხულია გ. ტ-ის 61 სახეობა.

**გამალეა** ნიკოლოზ თედორეს ძე [5(17). II. 1859, ოდესა, — 29. III. 1949, მოსკოვი], საბჭ. მიკრობიოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. საპატიო აკადემიკოსი (1940), სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1945), სკპ წევრი 1948-იდან. 1880 დაამთავრა ოდესის უნ-ტი, ხოლო 1883 — სამხ.-სამედ. აკად. პეტერბურგში. 1886 მუშაობდა პასტერთან პარიზში. ამავე წელს მეჩნიკოვთან ერთად ოდესაში ჩამოაყალიბა ბაქტერიოლოგიური სადგური, რ-მაც უდიდესი როლი შეასრულა ინფექციური დაავადებების წინააღმდეგ ბრძოლის საქმეში. 1887—91 იკვლევდა ცოფს, ტუბერკულოზს, ქოლერას, ამუშავებდა პასტერიანი და შებრუნებითი ტიფის, ყვავილისა და სხვა ინფექციურ დაავადებათა პროფილაქტიკის საკითხებს. აღმოაჩინა ბაქტერიის დამშლელი ნივთიერებანი — ბაქტერიოლიზინები, ფრინველთა ქოლერის მსგავსი დაავადების გამომწვევი — „მეჩნიკოვის ვიბრიონი“. 1899 გ-ს ხელმძღვანელობით ოდესაში შეიქმნა ბაქტერიოლოგიური ინ-ტი. 1910—13 რედაქტორობდა მის მიერვე დაარსებულ ჟურნალ „გიგიენა ი სანიტარიას“. 1912—28 ყვავილის აცრის ინ-ტის ხელმძღვანელი იყო ლენინგრადში, 1930—38 — ეპიდემიოლოგიისა და ბაქტერიოლოგიის ცენტრ. ინ-ტისა მოსკოვში. 1938-იდან იყო მოსკოვის მე-2 სამედ. ინ-ტის მიკრობიოლ. კათედრის პროფესორი, ხოლო 1939-იდან — სსრკ მედ. მეცნ. აკად. ეპიდემიოლოგიისა და ბაქტერიოლოგიის ინ-ტის ლაბორ. ხელმძღვანელიც. 1939-იდან მიკრობიოლოგების, ეპიდემიოლოგებისა და ინფექციონისტების საკავშ. საზ-ბის თავ-რე, შემდეგ კი — საპატიო თავ-რე. გ-ს მინიჭებული აქვს სსრკ სახელმწ. პრემია (1943). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—6, М., 1951—64.
*ლიტ.*: Миленушкин Ю. И., Н. Ф. Гамалея, М., 1967.


ნ. გამალეა.

**გამა-მეთოდი,** სასარგებლო წიაღისეულის გეოფიზიკური ძიების მეთოდი, რ-იც დამყარებულია ქანების რადიოაქტიურ გამოსხივებაზე. იხ. *რადიომეტრიული აგეგმვა და რადიომეტრია.*

**გამანადგურებელი ავიაცია,** სამხედრო-საჰაერო ძალების საფრონტო ავიაციის გვარეობა, აგრეთვე ქვეყნის ჰაერსაწინააღმდეგო თავდაცვის ჯარების გვარეობა სსრკ-ში. მისი დანიშნულებაა მოწინააღმდეგის თვითმფრინავებისა და უპილოტო საშუალებათა განადგურება, რათა უზრუნველყოს ჰაერში ბატონობა, ჯარებისა და ზურგის ობიექტების დაცვა, ავიაციის სხვა სახეობებისა და გვარეობათა საბრძოლო მოქმედება. გ. ა. გამოიყენება აგრეთვე მიწისზედა (საზღვაო) ობიექტების (მიზნების) წინააღმდეგ და საჰაერო დაზვერვისათვის. თანამედროვე გ. ა. შეიარაღებულია რეაქტიული ზებგერითი თვითმფრინავებით. მისი ძირითადი იარაღია მართული რაკეტები და სწრაფმსროლი ზარბაზნები. გ. ა-ის საბრძოლო მოქმედების მთავარი ხერხია საჰაერო მიზნების დაჭერა აეროდრომებსა და ჰაერში მორიგეობისას. ზოგჯერ მიზანს დამოუკიდებლადაც ძებნიან. გ. ა-ის მართვა და თვითმფრინავების მიზანზე გაყვანა წარმოებს რადიოელექტრონული საშუალებებისა და სისტემების მეშვეობით.

გ. ა. შეიქმნა I მსოფლიო ომის (1914—18) დროს, როცა ბომბდამშენებსა და მზვერავ თვითმფრინავებთან საბრძოლველად აგებს ტყვიამფრქვევებით შეიარაღებული მცირე ზომის სპეც. თვითმფრინავ-გამანადგურებლები. 1917—1918 გ. ა-ს დიდი მნიშვნელობა მიენიჭა მეომარ სახელმწიფოთა სამხ.-საჰაერო ძალებში. რუს. არმიაში 1917 მაისისთვის გ. ა. სამხ.-საჰაერო ძალების 50%-ზე მეტს შეადგენდა, საფრ., დიდი ბრიტ. და აშშ-ის არმიებში 1918 ნოემბრისათვის — 41,5%-ს, ავსტრ. და გერმ. არმიებში — დაახლ. 37%-ს. 1939-თვის ბომბდამშენი ავიაციის განვითარებასთან დაკავშირებით გ. ა-ის ხვ. წ. კაპიტალ. სახელმწიფოებში მნიშვნელოვნად შემცირდა: დიდ ბრიტანეთში — 28%-მდე, საფრანგეთსა და იტალიაში — 30%-მდე, აშშ-ში — 25%-მდე, გერმანიაში — 22%-მდე. II მსოფლიო ომის დროს (1939—45) გ. ა. რიცხობრივად გადიდდა, მოიმატა მისმა ხვედრითმა წონამ.

დიდი სამამულო ომის (1941—45) დასაწყისში საბჭ. კავშირის სამხ.-საჰაერო ძალების შემადგენლობაში გ. ა. შეადგენდა 56,2%-ს, 1944—42%-ს. დიდ სამამულო ომში გ. ა-მ დიდი როლი შეასრულა საბჭ. ჯარების გამარჯვებაში. იხ. აგრეთვე *სამხედრო-საჰაერო ძალები, ავიაცია, ავიაცია ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვისა.*

გამანადგურებელი ავიაციის ხვედრითი წონა სამხ.-საჰაერო ძალების შემადგენლობაში %-ობით

| | 1939 | 1941 | 1945 |
|---|---|---|---|
| ინგლისი | 28 | 32 | 43,5 |
| აშშ | 25 | 35,6 | 44,0 |
| გერმანია | 22 | 35,1 | 69,1 |
| იაპონია | 40 | 33,3 | 66,0 |

**გამანადგურებელი ბომბდამშენი ავიაცია,** საფრონტო ავიაციის გვარეობა. მისი დანიშნულებაა მოწინააღმდეგის მნიშვნელოვანი მცირე ზომისა და მოძრავი მიზნების განადგურება, რ-ებიც სახმელეთო ჯარების საცეცხლე საშუალებებით ძნელად დასაზიანებელია, ხოლო რაკეტების გამოყენება — მიზანშეუწონელი. გ. ბ. ა-ს შეუძლია აგრეთვე შეებრძოლოს მტრის თვითმფრინავებსა და უპილოტო საშუალებებს, გაანადგუროს ისინი ჰაერში და აეროდრომებზე. მას იყენებენ აგრეთვე საჰაერო დაზვერვისათვის. გ. ბ. ა. შეიარაღებულია უნივერს. გამანადგურებელ-ბომბდამშენებით, რ-თაც შეუძლიათ გამოიყენონ თავდასხმის ყველა თანამედროვე საავიაციო, საცეცხლე საშუალება: ზარბაზნები, საავიაციო ბომბები, „ჰაერ-მიწის“ კლასის მართული და არამართული რაკეტები და სხვ.

**გამანათებელი შედგენილობები,** პიროტექნიკური შედგენილობები, რ-ებსაც იყენებენ გამანათებელ ავიაბომბებში, ჭურვებში, რაკეტებში და სხვ. გ. შ. შედგება საწვავისა (ჩვეულებრივ მაგნიუმის ან ალუმინის ფხვნილი, მათი შენადნობები ან ნარევი), მჟანგავისა (უფრო ხშირად ნატრიუმ- ან ბარიუმნიტრატი) და ზოგიერთი დანამატისაგან, რ-ებიც უზრუნველყოფენ საჭირო მექან. თვისებებს და არეგულირებენ გ. შ-ის წვის პროცესს. გ. შ-ის სინათლის ძალა დამოკიდებულია მათ შედგენილობაზე, წვის ტემპ-რასა და სიჩქარეზე.

**გამარა** (Gamarra) პიერ (დ. 10. VII. 1919, ტულუზა), ფრანგი მწერალი. საფრ. კომპარტიის წევრი. ავტორია ლექსებისა (კრებულები „წყევლის ცდა“, 1944; „არასის ციხესიმაგრის სიმღერა“, 1951) და ნოველების რამდენიმე კრებულისა. რომანებში „სიღატაკის შვილები“ (1950), „შუაღამის მამლები“ (1950), „როზალი ბრუსი“ (1953), „სკოლის მასწავლებელი“ (1955) და სხვ. წინა პლანზეა წამოწეული მშრომელი მასა, გლეხობა, „პატარა ადამიანი“, ასახულია ფაშიზმის ბოროტმოქმედება, ომის საშინელებანი. გ. მრავალი სათავგადასავლო და ფანტასტ. რომანისა და მოთხრობის ავტორიცაა („ტულუზის საიდუმლოებანი“, 1967; „ოქრო და სისხლი“, 1971).

**გამარნიკი** იან ბორისის ძე (2. VI. 1894, ჟიტომირი, — 31. V. 1937, მოსკოვი), საბჭ. პარტ. და სამხ. მოღვაწე, არმიის I რანგის კომისარი (1935). კომპარტიის წევრი 1916-იდან. 1917 ოქტ-მდე რსდმპ (ბ) კიევის კომიტეტის წევრი და მდივანი. 1918—20 სრულიად უკრ. იატაკქვეშა ცენტრის წევრი, პარტ. ორგანიზაციების ერთ-ერთი ხელმძღვანელი ოდესაში, ხარკოვსა და ყირიმში. 1928 ბელორ. კპ ცკ-ის მდივანი. 1929 ოქტ-იდან წითელი არმიის პოლიტსამმართველოს უფროსი; 1930 ივნისიდან თავდაცვის სახ. კომისრის მოადგილე და სსრკ რევ. სამხ.საბჭოს თავ-რის მოადგილე. პარტიის X—XVII ყრილობების დელეგატი, XIV ყრილობაზე აირჩიეს ცკ-ის წევრობის კანდიდატად, XV—XVII-ზე — ცკ-ის წევრად. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და წითელი დროშის ორდენით.


ი. გამარნიკი.

**„გამარჯვება“,** უმაღლესი სამხ. ორდენი. დაწესებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1943 წ. 8 ნოემბ. ბრძანებულებით. „გ-ით“ აჯილდოებენ საბჭ. არმიის უფროს მეთაურთა შემადგენლობას ისეთი საბრძოლო ოპერაციების წარმატებით ჩატარებისათვის, რ-თა შედეგადაც ვითარება ძირეულად იცვლება საბჭ. არმიის სასარგებლოდ. ორდენის ნიშანი პლატინისაგან მზადდება. ლალის ამოზნექილ ხუთქიმიან ვარსკვლავს გარს ბრილიანტები აქვს შემოვლებული. ქიმებს შორის სხივებიც ბრილიანტებითაა მოოჭვილი. ბრილიანტების საერთო წონა 16 კარატია. ორდენს მკერდის მარცხ. მხარეს ატარებენ. ლენტის ნიმუში და აღწერილობა დამტკიცებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1944 წ. 18 აგვ. ბრძანებულებით. იხ. აგრეთვე ჩანართი სტატიასთან *ორდენები სსრ კავშირისა.*

**გამარჯვება,** სოფელი გარდაბნის რ-ნში, სამგორის ვაკეზე, მდ. ლოჭინის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 520 *მ*, გარდაბნიდან 35 *კმ*, თბილისიდან 7 *კმ*. გამარჯვების მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნ., მეფრინველეობის ფ-კა, სამგორის საჯიშე მეფრინველეობის საბჭ. მეურნ., მეფრინველეობის ამიერკავკ. ზონალური საცდელი სადგური, საყოფაცხოვრებო მომსახურების ინდივიდ. ბინათმშენებლობის კანტორა, რვაწლ. და 2 საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კულტსახლი, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**გამარჯვება,** სოფელი წითელი წყაროს რ-ნში, გომბორის ქედის სამხრ.-დას. მთისწინეთში. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 700 *მ*, წითელი წყაროდან 12 *კმ*. ა.

ნახ. 1. მაგნიტური გამა-სპექტრომეტრის სქემატური გამოსახულება. ნახაზის სიბრტყისადმი მართობულად მიმართულ მაგნიტურ H ველში მეორეული ელექტრონები მოძრაობენ წრეწირზე, რომელთა რადიუსები განისაზღვრება ელექტრონების ენერგიითა და H ველით. ველის შეცვლისას დეტექტორი აღრიცხავს სხვადასხვა ენერგიის ელექტრონებს. შტრიხულით ნაჩვენებია დამცავი ტყვია.

ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა). წითელი წყაროს ხორცკომბინატი. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), საექიმო პუნქტი, აფთიაქი, ვეტპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**გამარჯვების პარადი,** დიდ სამამულო ომში (1941–45) ფაშისტურ გერმანიაზე საბჭ. კავშირის გამარჯვების აღსანიშნავად გამართული ჯარების აღლუმი მოსკოვში წითელ მოედანზე (1945 წ. 24 ივნისს). მონაწილეობდნენ კარელიის, ლენინგრადის, ბალტიისპირეთის I, ბელორ. I, II და III, უკრ. I, II, III და IV ფრონტების, თავდაცვის სახკომისა და სამხ.-საზღვაო ფლოტის ჯარების ნაკრები პოლკები, სამხ. აკადემიების სამხ. სასწავლებლები და მოსკ. გარნიზონის ჯარები ფრონტებისა და არმიების სარდლების მეთაურობით. ნაკრებ პოლკებს წინ მიუძღოდნენ საბჭ. კავშირის გმირები ფრონტების სახელგანთქმული ნაწილებისა და შენაერთების დროშებით. მარში დაამთავრა ჯარისკაცების კოლონამ, რ-საც მოჰქონდა განადგურებული გერმანელ ფაშისტთა არმიებისა და დივიზიების 200 დროშა. ეს დროშები დაყარეს ვ. ი. ლენინის მავზოლეუმის წინ.

**გამარჯვების პიკი,** უმაღლესი მწვერვალი ტიან-შანზე, ქოქშაალთაუს ქედზე. სიმაღლე 7439 *მ.* მძლავრი გამყინვარება.

**გამა-სპექტრომეტრი,** გამა-სხივების ენერგეტ. განაწილების გამოსაკვლევი ხელსაწყო. გ.-ს-ების უმრავლესობაში γ-კვანტების ენერგიასა და ინტენსივობას ადგენენ ნივთიერებასთან *გამა-გამოსხივების* ურთიერთქმედების შედეგად წარმოშობილი მეორეული დამუხტული ნაწილაკების ნაკადის ენერგიისა და ინტენსივობის გაზომვის შედეგად. გამონაკლისია კრისტალდიფრაქციული გ.-ს., რ-იც უშუალოდ ზომავს γ-გამოსხივების ტალღის სიგრძეს.

გ.-ს-ების ძირითადი მახასიათებლებია: ეფექტურობა და გარჩევის უნარი. ეფექტურობა განისაზღვრება მეორეული ნაწილაკების წარმოქმნისა და რეგისტრაციის ალბათობით. გარჩევის უნარი ახასიათებს ენერგიის მიხედვით მახლობელი ორი გამა-ხაზის გაყოფის შესაძლებლობას. გარჩევის უნარის ზომაა მონოქრომატული γ-გამოსხივების გაზომვისას მიღებული ხაზის ფარდობითი სიგანე. რაოდენობრივად იგი განისაზღვრება $\Delta\varepsilon/\varepsilon$ ფარდობით, სადაც $\varepsilon$ არის მეორეული ნაწილაკის ენერგია, $\Delta\varepsilon$ — ხაზის სიგანე მისი სიმაღლის ნახევარზე (ენერგეტ. ერთეულებით).

ნახ. 2. წყვილური გამა-სპექტრომეტრის სქემატური გამოსახულება. ნახაზის სიბრტყისადმი მართობულად მიმართულ ერთგვაროვან მაგნიტურ H ველში ელექტრონები და პოზიტრონები ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით მოძრაობენ წრეწირზე.

მ ა გ ნ ი ტ უ რ გ.-ს-ში მეორეული ნაწილაკები წარმოიქმნება γ-კვანტების შთანთქმისას ე. წ. რადიატორში; მათი ენერგია ისევე იზომება, როგორც მაგნ. *ბეტა-სპექტრომეტრში* (ნახ. 1). თუ რადიატორი დამზადებულია მძიმე ნივთიერებისაგან (ტყვია, ურანი), ხოლო γ-კვანტების ენერგია დიდი არ არის, მაშინ მეორეული ელექტრონები ძირითადად წარმოიშობა *ფოტოეფექტის* შედეგად. 1,02 *მევ* მეტი ენერგიების დროს შესაძლებელი ხდება γ-კვანტებით ელექტრონულ-პოზიტრონული წყვილის წარმოქმნა. მე-2 ნახაზზე გამოსახულია მაგნ. წყვილური გ.-ს. წყვილები წარმოიქმნება თხელ რადიატორში, რ-იც ვაკუუმურ კამერაშია მოთავსებული. ელექტრონისა და პოზიტრონის ჯამური ენერგიის გაზომვა საშუალებას გვაძლევს გავზომოთ γ-კვანტის ენერგია.

ს ც ი ნ ტ ი ლ ა ც ი უ რ გ.-ს-ში მეორეული ელექტრონები წარმოიქმნება სცინტილატორთან (ნივთიერებასთან, რ-შიც მეორეული ელექტრონები იწვევენ ფლუორესცენციას) γ-კვანტების ურთიერთქმედებისას. სინათლოვანი ფეთქა გარდაიქმნება ელექტრულ იმპულსად ფოტოელექტრული გამამრავლებლის (ფეგ., ნახ. 3) მეშვეობით.

ნ ა ხ ე ვ რ ა დ გ ა მ ტ ა რ უ ლ ი გ.-ს-ის მოქმედება დაფუძნებულია ნახევრადგამტარული კრისტალის მოცულობაში (ჩვეულებრივ Ge-ში Li-ის მინარევით) γ-გამოსხივების მიერ ელექტრონულ-ხვრელური წყვილის წარმოქმნაზე. ამის შედეგად აღძრული მუხტი გროვდება ელექტროდებზე და აღირიცხება ელექტრული სიგნალის სახით, რ-ის სიდიდე განისაზღვრება γ-კვანტების ენერგიით (ნახ. 4). ნახევრადგამტარულ გ.-ს-ებს ახასიათებს დიდი გარჩევის უნარი, რაც განპირობებულია ერთი ელექტრონულ-ხვრელური წყვილის წარმოქმნაზე დახარჯული ენერგიის სიმცირით. ნახევრადგამტარული გ.-ს-ების ნაკლი ის არის, რომ აუცილებელია მათი გაცივება თხევადი აზოტის ტემპ-რის მახლობელ ტემპ-რამდე.

γ-კვანტების ენერგიის გაზომვის უმაღლეს სიზუსტეს უზრუნველყოფს კ რ ი ს ტ ა ლ-დ ი ფ რ ა ქ ც ი უ ლ ი გ.-ს-ები, რ-ებშიც უშუალოდ იზომება γ-გამოსხივების ტალღის სიგრძე. ასეთი გ.-ს. რენტგენის სხივების დიფრაქციაზე დასაკვირვებელი ხელსაწყოს ანალოგიურია. გამოსხივება გაივლის კვარცის ან კალციტის კრისტალში, აირეკლება კრისტალის სიბრტყეებიდან ამა თუ იმ კუთხით იმისდა მიხედვით, თუ როგორია მისი ტალღის სიგრძე და აღირიცხება ფოტოემულსიაზე ან ფოტონების მთვლელით. ძალიან დიდი ენერგიების γ-გამოსხივების სპექტრის გასაზომად იყენებენ ღვარულ დეტექტორებს, რ-ებიც ზომავენ მაღალი ენერგიის γ-კვანტებით გამოწვეული ელექტრონულ-პოზიტრონული ღვარის ჯამურ ენერგიას. ღვარი ჩვეულებრივ წარმოიქმნება დიდი ზომის რადიატორებში, რ-ებიც უზრუნველყოფენ ყველა მეორეული ნაწილაკის სრულ შთანთქმას.

*ლიტ.*: **Альфа-, бета- и гамма-спектроскопия, под ред. К. Зигбана, пер. с англ., в. 1, М., 1969.**

**გამა-სპექტროსკოპია,** ბირთვული სპექტროსკოპიის ერთ-ერთი დარგი, რ-ის დანიშნულებაა *გამა-გამოსხივების* სპექტრებისა და ატომთა ბირთვების იმ აგზნებული მდგომარეობების სხვადასხვა თვისების გამოკვლევა, რ-თა დაშლას თან ახლავს γ-კვანტების გამოსხივება. გ.-ს-ის ამოცანაა ატომთა ბირთვების სტრუქტურის შესწავლა; ის იკვლევს აგრეთვე ბირთვულ რეაქციებში და რადიოაქტიური დაშლის შედეგად წარმოშობილ γ-გამოსხივებას. γ-გამოსხივების სპექტრებს, ე. ი. γ-გამოსხივების განაწილებას ენერგიების მიხედვით, ზომავენ *გამა-სპექტრომეტრებით.*

**გამასწორებელი ნაგებობანი,** მდინარეთა კალაპოტის სარეგულირებელი ჰიდროტექნიკური ნაგებობანი. იგივეა, რაც *სარეგულაციო ნაგებობანი.* იხ. აგრეთვე *გამასწორებელი სამუშაოები.*

**გამასწორებელი სამუშაო** თ ა ვ ი ს უ ფ ლ ე ბ ი ს ა ღ უ კ ვ ე თ ლ ა დ, სასჯელის ერთ-ერთი სახე საბჭ. სისხლის სამართლის კანონმდებლობის მიხედვით. მიმართავენ იმ შემთხვევაში, თუ ჩადენილი დანაშაულის ხასიათი და დამნაშავის პიროვნება იძლევა საფუძველს ვივარაუდოთ, რომ დამნაშავის გამოსწორება შეიძლება საზ-ბისაგან იზოლაციის გარეშე, შრომითს კოლექტივში. გ. ს-ს ნიშნავს სასამართლო ერთი თვიდან ერთ წლამდე ვადით. მსჯავრდებული სასჯელს იხდის ან თავის სამუშაო ადგილზე, ან სხვა ადგილზე, ოღონდ მისივე საცხოვრ. რ-ნის ფარგლებში. მას სახელმწიფოს სასარგებლოდ ხელფასიდან უკავებენ სასამართლოს განაჩენით დადგენილ თანხას 5-იდან 20%-მდე. იგი შეზღუდულია შრომითს უფლებებშიც — არ შეუძლია სამუშაოდან წასვლა საკუთარი სურვილით სათანადო ორგანოების ნებართვის გარეშე, არ ეძლევა მორიგი შვებულება; მუშაობის დრო არ ეთვლება საერთო და უწყვეტ შრომითს სტაჟში (კეთილსინდისიერი მუშაობისას სასამართლოს გადაწყვეტილებით გ. ს-ს დრო დამნაშავეს შეიძლება ჩაეთვალოს შრომითს სტაჟში), თუ მსჯავრდებული სასჯელის მოხდას ბოროტად არიდებს თავს, სასამართლოს შეუძლია გ. ს-ს მოუხდელი ვადა შეუცვალოს თავისუფლების აღკვეთით იმავე ვადით (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 28, საქ. სსრ შრომა-გასწორების კოდ., კარი VI).

**გამასწორებელი სამუშაოები,** მდინარის კალაპოტში და ხეობის კალთებზე ჩატარებული ჰიდროტექ. სამუშაოები, რ-თა მიზანია მდინარის ნაკადთა მოქმედების რეგულირება ნაოსნობისა და წყალზიდვის ნორმალური პირობების უზრუნველსაყოფად, ნაპირებისა და ნაგებობების დასაცავად ადგილ. გამორეცხვის ან ნატანის დალექვისაგან (იხ. *სარეგულაციო ნაგებობანი*). გ. ს-ის დახმარებით წონასწორობა მყარდება ნაკადის წამრეცხ ძალასა და კალაპოტის წარეცხვის წინაღობას შორის, ნაკადში მოხვედრილი ნატანის რაოდენობასა და ნაკადით მისი შემდგომი გადატანის შესაძლებლობას შორის. მდინარეთა გ. ს-ის კომპლექსში შედის: 1. მდინარის ხეობის კალთების გამაგრება, რის შედეგადაც მცირდება ნატანი და სუსტდება ნიადაგის ეროზიის ინტენსივობა; 2. განაკადების დაწყვეტა და კალაპოტის გასწორება, რაც ზრდის ნაკადის სიგრძივ ქანობებსა და საშ. სიჩქარეს და კალაპოტს უფრო მდგრად ფორმას ანიჭებს; 3. კალაპოტის გაღრმავება მიწასაწოვით და მიწახაპია იარაღით; 4. სარეგულაციო ნაგებობათა და *ნაპირსამაგრებელ ნაგებობათა* მოწყობა. კალაპოტის ეროზიის სარეგულირებლად წარმატებით იყენებენ საბჭ. მეცნიერების მ. პოტაპოვის, ა. ლოსიევსკისა და სხვ. მიერ რეკომენდებულ ეფექტურ მეთოდებს. პოტაპოვის მეთოდის თანახმად, ნაპირების ნგრევის, ნაგებობებთან ფსკერის წარეცხვის, აგრეთვე წყალსაღებ ნაგებობებში და სარწყავი არხის ტრასაზე ნატანის დალექ-

ვის თავიდან აცილება შეიძლება ნაკადის ჰიდრავ. სტრუქტურის რეგულირებით, ე. ი. ნაკადში ხელოვნური განივი ცირკულაციის შექმნით, რის შედეგადაც იცვლება ნატანის მოძრაობის ბუნებრივი მიმართულება და პირობები. ნაკადის განივ ცირკულაციას უზრუნველყოფს სისტემა მიმმართველი ფარებისა, რ-თა მეშვეობით წყლის ჭავლები საჭირო მიმართულებით ხრახნულად მოძრაობს (ნახ.). ლოსიევსკის მეთოდს იყენებენ სანაოსნო მდინარეებზე ნატანის დალექვის საწინააღმდეგოდ. ნაკადის ცირკულაციას ქმნის გადამღობი კედლები, რ-ებსაც დგამენ მდინარის ფსკერზე დინების მიმართულებისადმი 20 — 25° კუთხით. ამასთან, ზედაპირის ჭავლები გადაიხრება მდინარის შუაწელისაკენ, ხოლო ფსკერისა, სადაც უხვადაა ნატანი, — ნაპირისაკენ.

გ. ს-ისა და ნაგებობებისათვის უფრო ხშირად იყენებენ ადგილ. საშენ მასალას, რ-ისგანაც ამზადებენ *გაბიონს*, *ფიჩხკონას*, ღობეებს, ფიჩხის ლეიბებსა და დამცავ ქვა-ხრეშის ზვინებს.

*ლიტ.*: Гришин М. М., Гидротехнические сооружения, М., 1968; Дегтярев В. В., Выправление рек, 2 изд., М., 1968.

**გამაუვნებელი სინთეზი,** სინთეზური რეაქციები, რ-ებიც ორგანიზმში შხამიან ნივთიერებათა გაუვნებლობას იწვევენ. ხერხემლიან ცხოველებში ეს რეაქციები უმთავრესად ღვიძლში ხდება. ნაწლავებიდან სისხლში შეწოვილი ცილების ლპობის შედეგად წარმოქმნილი ნივთიერებები, მაგ., ფენოლი, ინდოლი და სკატოლი, ღვიძლში გადაიქცევიან ორგანიზმისათვის მეტ-ნაკლებად უვნებელ, ე. წ. გაწყვილებულ ნაერთებად, სისხლით გადაიტანებიან თირკმლებში და შარდთან ერთად გამოიყოფიან. ამიაკის გაუვნებლობა ხდება მისი გარდაქმნით შარდოვანად (ძუძუმწოვრებში, ამფიბიებსა და ხრტილოვან თევზებში), შარდმჟავად (ფრინველებში, ქვეწარმავლებსა და ხმელეთის უხერხემლოებში) ან ტრიმეთილამინად (ზღვის ძვლოვან თევზებში). არომატული მჟავების — ბენზოის, ფენილძმარმჟავას და სხვ. გაუვნებლობაც ამინომჟავა გლიცინით ხდება ან ღვიძლში, ანდა, ნაწილობრივ, თირკმლებში. გლიცინთან გაწყვილებით ისინი წარმოქმნიან ჰიპურის, ფენაცეტურისა და სხვ. მჟავებს.

**გამაფრთხილებელი შეფერილობა,** მკვეთრი, თვალში საცემი შეფერვა, რაც ახასიათებს ზოგ ცხოველს და საჭმელად მის უვარგისობაზე მიანიშნებს. გ. შ. იცავს მას მხოლოდ ისეთი ცხოველებისაგან, რ-ებსაც კარგად განვითარებული მხედველობის წყალობით შეუძლიათ ფერების გარჩევა და რთული რეფლექსური მოქმედების მეოხებით გამომუშავებული აქვთ პირობითი რეფლექსი ამა თუ იმ ფერზე. გ. შ. ჩვეულებრივ ახასიათებთ ცხოველებს, რ-თაც აქვთ მსუსხავი უჯრედები (მრავალი აქტინია), შხამიანი ჯირკვლები და ეკლები (ზოგიერთი თევზი და მწერი), ძვლოვანი ჯავშანი, შხამიანი „ხორცი" ან შხამიანი ლორწო (სალამანდრა, გომბეშო, ვასაკა, ზოგი შხამიანი (გველი, ხვლიკი), ან არასასიამოვნო სუნის სითხეს გამოყოფენ (მრავალფეხები, ხოჭოები, სწორფრთიანები, ბაღლინჯოები, პეპლები, სხვადასხვა მყრალა). ამიტომ მტაცებლებს სწრაფად უმუშავდებათ პირობითი რეფლექსი ასეთი ცხოველების გ. შ-ზე. ასეთი ცხოველები მოძრაობენ ნელა და მტაცებლის თავდასხმის დროს ისეთ პოზას იღებენ, რომ ადვილად შესამჩნევი გახდნენ. ზოგჯერ გ. შ-ს ახლავს მფარველობითი შეფერილობა ან „მუქარის პოზები", გამაფრთხილებელი ბგერები და სუნი. გ. შ. ხელს უწყობს სახეობის შენარჩუნებას არსებობისათვის ბრძოლაში. იგი გამომუშავდა ორგანიზმების ევოლ. პროცესში ბუნებრივი გადარჩევის შედეგად.

**გამა-ფუნქცია** [Γ — ფუნქცია, Γ(x)], ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი სპეციალური ფუნქცია, რ-იც განაზოგადებს *ფაქტორიალის* ცნებას: $\Gamma(n)=(n-1)!$ თუ $n$ ნატურალურია. პირველად შემოიტანა ლ. *ეილერმა* 1729. თუ $x>0$, მაშინ გ. ფ. განისაზღვრება $\Gamma(x)=\int_0^{+\infty} t^{x-1}e^{-t}dt$ ტოლობით. გ.-ფ. აკმაყოფილებს შემდეგ ძირითად თანაფარდობებს: $\Gamma(x+1)=x\Gamma(x)$ (ფუნქციონალური განტოლება); $\Gamma(x)\Gamma(1-x)=\pi/\sin\pi x$ (დამატების ფორმულა); $\Gamma(x)\Gamma(x+1/2)=2^{1-2x}\sqrt{\pi}\Gamma(2x)$. მისი კერძო მნიშვნელობებია: $\Gamma(1)=0!=1$, $\Gamma(1/2)=\sqrt{\pi}$. დიდი $x$-ებისათვის ადგილი აქვს $\Gamma(x+1)\sim\sqrt{2\pi x}\,x^x e^{-x}$ თანაფარდობას, რ-საც სტირლინგის ასიმპტოტური ფორმულა ეწოდება (იხ. *სტირლინგის ფორმულა*). გ.-ფ-ის საშუალებით გამოისახება განსაზღვრულ ინტეგრალთა, უსასრულო ნამრავლთა და მწკრივთა ჯამების დიდი რაოდენობა. გ. ფ. მნიშვნელოვან როლს ასრულებს სპეც. ფუნქციათა თეორიაში და რიცხვთა ანალიზურ თეორიაში.

**გამაღიზიანებელი სასჯელი,** დამნაშავის სახალხოდ შემარცხვენელი დასჯითი ღონისძიება ექსპლუატატორულ საზ-ბაში. ასეთი სასჯელის ძირითადი მიზანია დამნაშავის ზნეობრივი დამცირება, მისი პატივისა და ღირსების შებღალვა (ფიზ. ტანჯვას მეორეხარისხოვანი მნიშვნელობა ენიჭება). ფართოდ იყო გავრცელებული ძველ დროსა და შუა საუკუნეებში. გ. ს-ის ყველაზე ცნობილი სახეებია: სამარცხვინო ბოძთან დაყენება, ყელზე გამობმული საბლით ქუჩა-ქუჩა ტარება, *გაპარსვა*, საჯაროდ სილის გარტყმა, *ვირზე შესმა*, მამაკაცის ქალის სამოსში გამოწყობა („სადედოთა შთაცუმა"). ფეოდ. საქართველოში მძიმე საუპატიო სასჯელად ითვლებოდა სამხ. და რაინდობის უფლების ჩამორთმევა — *ლაშქართა შიგან არშეშვება*. ქართვ. მეფეებს მოღალატის მიმართ ასეთი გ. ს. ჰქონდათ დაწესებული: დამნაშავეს თავზე ნაცარი უნდა დაეყარა და საჯაროდ ეთქვა: „ესემცა არს მისაგებელი ორგულთა მეფეთასა". გ. ს-ს მიმართავდნენ როგორც ძირითად, ისე დამატებით სასჯელადაც. გაბატონებული კლასის წარმომადგენლებს შეეძლოთ ფულადი ჯარიმის გადახდით თავიდან აეცილებინათ გ. ს.

*ლიტ.*: ნადარეიშვილი გ., საჯარო სასჯელები გვიანი შუა საუკუნეების საქართველოში, «საბჭოთა სამართალი», 1967, № 1; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929; Сергеевский Н. Д., Наказание в русском праве XVII века, СПб., 1887; Шаргородский М. Д., Наказание по уголовному праву, ч. 1, М., 1957. *გ. ნადარეიშვილი.*

**გამბა** (Gamba) ჟაკ ფრანსუა (26. XII. 1763, დიუნკერკი, — 27. III. 1833, თბილისი), ფრანგი მოგზაური და ვაჭარი. საფრ. კონსული თბილისში, 1817—18 იმოგზაურა სამხრ. რუსეთში; 1820 საქართვ. სამხ. გზით თბილისში ჩამოვიდა. იყო კახეთში, ქუთაისში. რუს. მთავრობამ აჯამეთთან (იმერეთი) მიჰყიდა 16 ათ. დესეტინამდე მიწა რაციონალური მეურნ. მოსაწყობად. 1824 — 26 პარიზში გამოაქვეყნა ნაშრომი, რ-შიც არის ეკონ., ეთნოგრ. და ისტ. ხასიათის ცნობები აღმ. და დას. საქართველოზე, ჩრდ. კავკასიაზე. მოცემული აქვს აგრეთვე თბილისის, ქუთაისის, სოხუმის, რედუტკალეს (ყულევი), გელათის, სიღნაღის, თელავის, წინანდლისა და სხვ. ადგილების აღწერა; აფხაზეთის, სამეგრელოს, იმერეთის რუკები; ეკლესიების და ციხეების ჩანახატები. გ. იყო 1821—31 ამიერკავკასიაში შეღავათიანი ვაჭრობისა და ტრანზიტის შესახებ კანონის მთავარი ინიციატორი.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Европейские путешественники по Кавказу 1800—1830 гг., Тб., 1946, с. 86—89.

**გამბარა** (Gambara) ვერონიკა (30. XI. 1485, პრატალბოინო, ბრეშის მახლობლად, — 13. VI. 1550, კორეჯო), იტალიელი პოეტი ქალი. თავდაპირველად განიცდიდა პ. *ბემბოს* გავლენას. აღსანიშნავია ჩვენამდე მოღწეული მისი სახოტბო ლექსები, რელიგ. და სამიჯნურო სტანსები. გ-ს პოეზიის თემაა მეუღლის სიყვარული, მწუხარება მისი გარდაცვალების გამო, მარტოობა, ფიქრი სიცოცხლესა და სიკვდილზე; გვხვდება პატრ. მოტივიც. ლექსებს აკლია ფსიქოლ. სიღრმე და სიმძაფრე, მაგრამ აქვს პეტრარკასეული სინატიფე და ჰარმონიულობა.

**გამბეტა** (Gambetta) ლეონ მიშელ (2. IV. 1838, კაჰორი, — 31. XII. 1882, ვილ-დ'ავრე, პარიზის მახლობლად), საფრ. პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. ბურჟ. რესპუბლიკელთა მემარცხენე ფრთის ერთ-ერთი ლიდერი. სახელი გაითქვა ლ. *დელეკლიუზის* პროცესზე, სადაც მამხილებელი სიტყვით გამოვიდა მეორე იმპერიის წინააღმდეგ. 1869 წამოაყენა რადიკალურ-დემოკრ. რეფორმათა პროგრამა (ე. წ. ბელვილის პროგრამა). 1870 სექტ-იდან 1871 თებ-მდე იყო „ეროვნული თავდაცვის მთავრობის" შინაგან საქმეთა მინისტრი. იყო პრუსიასთან ომის გაგრძელების მომხრე, მაგრამ რევ. ომის დაწყების შიშით აფერხებდა პრუსიელთა წინააღმდეგ პარტიზ. მოძრაობის გაჩაღებას. 1871 მარტში პრუსიის წინაშე კაპიტულაციისათვის პასუხისმგებლობის თავიდან აცილების მიზნით ემიგრაციაში წავიდა ესპანეთში. პარიზის კომუნის განადგურების შემდეგ 1871 მაისში დაბრუნდა საფრანგეთში, მოითხოვდა კომუნარების ამნისტიას. *მესამე რესპუბლიკის* პირველ ათწლეულში ხელმძღვანელობდა კლერიკალიზმისა და მონარქიის აღდგენის ცდების წინააღმდეგ ბრძოლას. თანდათან დაუახლოვდა ბურჟ. რესპუბლიკელთა მემარჯვენე დაჯგუფებებს, უარყო დემოკრ. და სოც. გარდაქმნების თავისივე პროგრამა. 1879—81 იყო დეპუტატთა პალატის თავ-რე, 1881—82 პრემიერ-მინისტრი და საგარეო საქმეთა მინისტრი.

*ლიტ.*: Wormser G., Gambetta dans les tempêtes (1870—1877), P., 1964.

**გამბია** (Gambia), მდინარე დას. აფრიკაში, გვინეის რესპუბლიკის, სენეგალისა და გამბიის ტერიტორიაზე. სიგრძე 1200 *კმ*, აუზის ფართ. 180 ათ. *კმ*². სათავე აქვს ფუტა-ჯალონის მთიან მხარეში. ერთვის ატლანტის ოკეანეს. კალაპოტი დაკლაკნილია. ბევრია კუნძული, ხშირია ჭორომები. შუაწელში დაჭაობებულია. შესართავთან სიგანე 20 *კმ* აღწევს. წყალდიდობა ივლ.-აგვისტოში იცის. მოქცევის შედეგად ზღვის წყალი მდინარის აღმა 150 *კმ*-ზე ვრცელდება. სანაოსნოა შესართავიდან 350 *კმ*-ზე. გ-ზეა ნავმისადგომები: ბალანგარი, კუნტაური, მაკ-კართი, შესართავთან — ნავსადგ. ბანჯული.

**გამბია** (Gambia), გამბიის რესპუბლიკა (Republic of the Gambia), სახელმწიფო დას. აფრიკაში. შე-



ნახ. 3. სცინტილაციური გამა-სპექტრომეტრის სქემა.



ნახ. 4. ნახევრადგამტარული გამა-სპექტრომეტრის სქემა.



გამასწორებელი სამუშაოები. სარეგულაციო მიმმართველი ფარების მუშაობის სქემა: 1—ფარები; 2—ზედაპირული ჭავლები; 3 — ფსკერული ჭავლები; 4 — ნაკადის განივი ცირკულაცია.


ლ. გამბეტა.



გამბიის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.



გამბია. გემები მდ. გამბიაზე.

დის *ერთა თანამეგობრობაში*. ფართ. 11,3 ათ. კმ$^2$. მოსახლ. 494 ათ. კაცი (1973). დედაქალაქი — ბანჯული. სახელმწ. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაული — 18 თებ. — დამოუკიდებლობის დღე (1965). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია დალასი. 1 დალასი = 0,25 ინგლ. გირვანქა სტერლინგს. ადმინისტრაციულად იყოფა 4 ოლქად.

გ. რესპუბლიკაა (1970). მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია 1970. საკანონმდებლო ორგანოა წარმომადგენელთა პალატა (ერთპალატიანი პარლამენტი). მისი უფლებამოსილების ვადა 5 წელია. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ირჩევენ 5 წლით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

**ბუნება.** გ-ის ტერიტ. უმთავრესად ბრტყელი ვაკეა (სიმაღლე 100 *მ*-მდე), რ-საც განიერი და წყალუხვი მდ. გამბია კვეთს. სასარგებლო წიაღისეულით ღარიბია. ჰავა ეკვატორულ-მუსონურია, ზაფხული წვიმიანი, ზამთარი მშრალი. ბანჯულში ივლ. საშ. ტემპ-რა 27°C, თებერვლისა 23°C, ნალექები 750-იდან 1500 *მმ*-მდე წელიწადში. მცენარეულ საფარში ჭარბობს სავანები. მდ. გამბიის ხეობაში ჭალის მარადმწვანე ტროპ. ტყეა, ესტუარში მანგროვიანი მცენარეულობაა. ცხოველებიდან აქა-იქაა შემორჩენილი გარეული ღორი, ანტილოპა, ჯიქი. ბევრია მაიმუნი, ჰიპოპოტამი, ნიანგი, ფრინველი და მწერი.

**მოსახლეობა.** ქვეყნის დას. ნაწილში ცხოვრობენ ბანტოიდური ჯგუფის: *ფულბე, ვოლოფი*, დიოლა და სხვ. ხალხები, აღმ. რ-ნებში — მალინკე, *სონინკე* და სხვ. არიან აგრეთვე ინგლისელები, სირიელები, ლიბანელები. მოსახლ. ძირითადი ნაწილი ლაპარაკობს ფულბეს, ვოლოფისა და მანდინგოს ენებზე. მოსახლ. 80%-ზე მეტი ისლამს აღიარებს, დანარჩენები — ადგილ. ტრად. რწმენებს. არიან ქრისტიანებიც (კათოლიკეები, პროტესტანტები).

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 90% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში. საშ. სიმჭიდროვე დაახლ. 45 კაცია 1 კმ$^2$-ზე. დიდი ნაწილი კონცენტრირებულია ქ. ბანჯულის რ-ნსა და მდ. გამბიის ხეობაში. 12% ქალაქში ცხოვრობს. ყველაზე დიდი ქალაქია ბანჯული (40 ათ. მცხ., 1973).

**ისტორიული ცნობა.** გ-ის ძვ. და შუა საუკ. ისტორია სუსტად არის შესწავლილი. ცნობილია, რომ გ-ის (სახელწ. მდ. გამბიიდან მოდის) ტერიტ. XIII—XV სს-ში შედიოდა აფრიკის შუა საუკ. სახელმწიფოების (მალი, მოგვიანებით — სონგაი) შემადგენლობაში. პირველი ევროპელები გ-ის ტერიტორიაზე იყვნენ ვენეციელები და გენუელები. XV ს. შუა ხანებში გამოჩნდნენ პორტუგალიელები, XVI ს. დამლევს—ინგლ. ვაჭრები; XVII ს-იდან გ-ში ფრანგები ცდილობდნენ დამკვიდრებას. 1783 ინგლ. მიერ დაპყრობილი გ-ის ტერიტ. ნაწილი 1807 სამეფო კოლონიად გამოცხადდა. 1821 დიდი ბრიტ. მიერ დაპყრობილი ყველა ტერიტ. დაექვემდებარა სიერა-ლეონეს გუბერნატორს, 1843 კი ცალკე კოლონიად გამოცხადდა. 1866—88 კვლავ სიერა-ლეონეს გუბერნატორი განაგებდა, ხოლო 1888 ცალკე კოლონიად გამოიყო.

XX ს. 20-იან წლებში გ-ში დაიწყო ორგანიზებული განმათ. მოძრაობა. 1920 გ-ის წარმომადგენლები მონაწილეობდნენ ბრიტ. დას. აფრიკის ეროვნ. კონგრესის შექმნაში.

II მსოფლიო ომის შემდეგ გ-ში შეიქმნა პოლიტ. პარტიები. 1960 შეიქმნა ერთპალატიანი პარლამენტი (წარმომადგენელთა პალატა) XIX ს-იდან არსებული საკანონმდებლო საბჭოს ნაცვლად. 1961 მარტში გენერალ-გუბერნატორთან ჩამოყალიბდა აღმასრ. საბჭო, სადაც პირველად შევიდნენ გამბიელები. 1962 საყოველთაო არჩევნების შემდეგ მთავრობას სათავეში ჩაუდგა სახ. პროგრ. პარტიის (ამჟამად მმართველი პარტიის) ლიდერი დ. კ. ჯავარა. 1965 წ. 18 თებ. გამოცხადდა გ-ის დამოუკიდებლობა, მაგრამ სახელმწიფოს მეთაურად კვლავ ინგლ. დედოფალი (წარმოდგენილი გენერალ-გუბერნატორით) ითვლებოდა. 1970 წ. 24 აპრ. გ. რესპუბლიკად გამოცხადდა, პრეზიდენტი გახდა ჯავარა. 1965 წ. 17 ივლ. დიპლ. ურთიერთობა დამყარდა გ-სა და სსრკ-ს შორის. 1965 გ. მიიღეს გაეროში. გ-ის პარლამენტის 1973 თებ. გადაწყვეტილებით გ-ის დედაქალაქ ბათერსტს ეწოდა ბანჯული.

**ეკონომიკა.** გ. ეკონომიკურად აფრიკის ერთ-ერთი ყველაზე ჩამორჩენილი აგრ. ქვეყანაა. დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1965) მიიღეს ზომები ეკონ. აღმავლობისა და მეურნ. მონოკულტურულობის აღმოსაფხვრელად. გ-ის განვითარების I (1964—67) და II (1967—71) პროგრამით გათვალისწინებული იყო არაქისის წარმოების გაზრდა, ბრინჯის ნათესების გაფართოება, მეცხოველეობის, თევზის სარეწების განვითარება, ადგილ. მრეწვ. შექმნა, ტრანსპ. და კავშირგაბმულობის განვითარება, განათლების გაუმჯობესება, კულტ. დაწესებულებათა შექმნა და სხვ. პროგრამა დააფინანსეს საზღვარგარეთის სახელმწიფოებმა, უმთავრესად დიდმა ბრიტანეთმა.

წამყვანი დარგია სოფ. მეურნეობა, ჭარბობს წვრილი გლეხური მეურნეობები. დამუშავებულ მიწებს მთელი ტერიტ. დაახლ. 1/5 უჭირავს. მოსახლ. მთავარი საქმიანობაა არაქისის მოყვანა (133 ათ. *ტ*, 1973—74). მთავარი სასურსათო კულტურაა ბრინჯი (40 ათ. *ტ*-ზე მეტი წელიწადში), ფეტვი და სორგო. მოჰყავთ აგრეთვე მანიოკა, სიმინდი, პარკოსნები, ბანანი და ციტრუსები. განვითარებულია მებოსტნეობა. ექსტენსიური, ნახევრად მომთაბარე მეცხოველეობა. 1972 გ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 270, თხა — 90, ცხვარი — 83. ტყეებში ამზადებენ ძვირფას მერქანს. განვითარებულია თევზჭერა.

მრეწვ. უკიდურესად სუსტადაა განვითარებული. უმთავრესად არის სოფ. მეურნ. პროდუქციის გადასამუშ. წვრილი საწარმოები. საწარმოთა დიდი ნაწილი კერძო, უმთავრესად ინგლ. კომპანიებს ეკუთვნის. არის არაქისის საწმენდი, ზეთსახდელი, ბრინჯსაფქვავი, ლუდის, ხე-ტყის სახერხი საწარმოები, საპნის ქ-ნა, სამდინარო გემთმშენებელი სახელოსნოები, ფეხსაცმლისა და საფეიქრო ფ-კები, ალკოჰოლიანი და უალკოჰოლო სასმელების ქ-ნები, თევზმაცივარი, სასაკლაო. განვითარებულია კუსტ. წარმოება: მეთუნეობა, კალათების წნვა და სხვ.

მთავარი სატრანსპ. არტერიაა მდ. გამბია. რკინიგზა არ არის. საავტ. გზების სიგრძეა დაახლ. 1,3 ათ. *კმ* (1974). მთავარი საზღვაო და სამდ. ნავსადგურია ბანჯული. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტია ქ. იუნდუმთან (ბანჯულიდან 27 *კმ*).

1972—73 ექსპორტმა შეადგინა 40 მლნ. დალასი, იმპორტმა — 53,4 მლნ. გააქვთ უმთავრესად არაქისი და მისი პროდუქტები (ექსპორტის 95%). შეაქვთ მოხმარების საგნები, მანქანები და მოწყობილობა. მთავარი სავაჭრო პარტნიორები არიან საფრანგეთი, დიდი ბრიტანეთი, გფრ, ნიდერლანდი, იაპონია.

**განათლება.** კანონი სავალდებულო სწავლების შესახებ არ არსებობს. სწავლება ფასიანია. 6 წლის ასაკის ბავშვები შედიან 6-წლიან დაწყ. სკოლაში. სწავლება მიმდინარეობს ინგლ. ენაზე, ასწავლიან ერთ-ერთ ადგილ. აფრ. ენასაც. საშ. სკოლა ორი ტიპისაა: გრამატიკული (სრული) 7-წლიანი და თანამედროვე (არასრული) 4-წლიანი. 1973/74 სასწ. წ. 99 დაწყ. სკოლაში სწავლობდა 20,5 ათ. მოსწავლე, ხოლო 16 საშ. სკოლაში — 4 ათ. მოსწავლე. პროფმომზადება ხორციელდება დაბალ პროფსკოლებში დაწყ. სკოლის ბაზაზე და 3-წლიან პროფსასწავლებლებში თანამედროვე სკოლის ბაზაზე. დაწყ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს 3-წლიანი პედ. კოლეჯი თანამედროვე სკოლის ბაზაზე. 1973/74 სასწ. წ. პროფმომზადების სისტემაში სწავლობდა 120-ზე მეტი მოსწ., პედ. კოლეჯში — 155 მოსწ. უმაღლესი სასწავლებლები არ არის. სრულ საშ. სკოლადამთავრებულთა ნაწილი იგზავნება საზღვარგარეთ უმაღლესი განათლების მისაღებად.

გ-ში არის რამდენიმე პერიოდული გამოცემა. სახელმწიფო რადიომაუწყებლობა დაარსდა 1962. გადაცემები მიმდინარეობს ინგლ. და ადგილ. ენებზე.

**ხალხური ხელოვნება.** გ-ში განვითარებულია მხატვრული წნვა (ფერადი ჩალის გეომ. ორნამენტით დამშვენებული ჭილოფები, კალათები), დეკორატიული კვეთა ხეზე, რ-ითაც რთავენ სახლის სახურავების საყრდენ ბოძებს, ფასადებს, აგრეთვე ნავებსა და საოჯახო ნივთებს. გვხვდება ქანდაკება და ნიღბები, სპილოს ძვლისა და ლითონისაგან ამზადებენ პრიმიტ. საყურეებს, ბეჭდებს, სამაჯურებს.

*ლიტ.*: Новейшая история Африки, 2 изд., М., 1968; Сюрэ-Каналь Ж., Африка Западная и Центральная, пер. с франц., М., 1961; Хилтухин Э. И., Современная Гамбия, М., 1967; Черч Дж. Г., Западная Африка, пер. с англ., М., 1959.

**გამბუზია** (Gamdusia affinis), თევზი კბრისკბილასნაირთა რიგის პეცილიისებრთა ოჯახისა. სხეულის სიგრძე 3,5—7,5 *სმ*. ახასიათებს *სქესობრივი დიმორფიზმი*. მამლის ანალური ფარფლის წინა სხივი გარდაქმნილია საკოპულაციო ორგანოდ — გონოპოდიუმად. ცოცხლადმშობია. განაყოფიერება შინაგანია. ზაფხულში იძლევა 6 თაობას დაახლ. თითო თვის შუალედით. თითო ნაყარში 15-იდან 100-მდე და მეტი ლიფსიტაა. გ. ბინადრობს პატარა დამდგარ წყალსატევებში. იკვებება კოღოს მატლებითა და ჭუპრებით, მცირე ზომის წყლის ცხოველებით, სხვა თევზების ქვირითით, საკუთარი ლიფსიტებითაც კი. მისი სამშობლოა ჩრდ. ამერიკა. სსრკ-ში შემოიყვანა ექიმმა ნ. რუხაძემ 1925. აკლიმატიზაციის შემდეგ იგი ფართოდ იქნა გამოყენებული მალარიასთან საბრძოლველად. ერთგვარი ზიანი მოაქვს თევზმეურნეობისათვის.

**გამბურცევი** გრიგოლ ალექსანდრეს ძე [10 (23). III. 1903, პეტერბურგი, — 28. VI. 1955, მოსკოვი], საბჭ. გეოფიზიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. ნამდვილი წევრი (1953). 1926 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, 1938-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტში (1948-იდან დირექტორი). ძირითადი შრომები აქვს სეისმომეტრიის დარგში. დაამუშავა სეისმომეტრების ახ. კონსტრუქციები და შექმნა მათი თეორია. შეიმუშავა სასარგებლო წიაღისეულის ძიებისა და დედამიწის ქერქის სიღრმული ზონდირების სეისმური მეთოდები. იკვლევდა



მიწისძვრის პროგნოზის მეთოდებს. მეცნიერება სსრკ სახელმწ. პრემია (1941).

*თხზ:* Избр. труды, М., 1960; Основы сейсморазведки, 2 изд., М., 1959.

**გამბურცევის მთები,** ყინულქვეშა მთები აღმ. ანტარქტიდის ცენტრ. ნაწილში. გ. მ. გავრცელებულია 1200—1300 *კმ*-ზე, ს. გ. 72—82° და ა. გ. 30—90° შორის და მორკალულია სამხრ-ით. სიგანე 200—500 *კმ*. ცნობილი ყველაზე დიდი სიმაღლეებია 2990 *მ* და 3390 *მ*. მათ ზემოთ ყინულის სისქე 600 *მ* აღწევს. აღმოაჩინა საბჭ. ანტარქტ. ექსპედიციამ 1958. სახელი ეწოდა გ. *გამბურცევის* პატივსაცემად, რადგანაც აღმოჩენილ იქნა მის მიერ შემუშავებული სიღრმული ზონდირების სეისმური მეთოდით.

**გამდელოება,** კორდის წარმოქმნა. განასხვავებენ ბუნებრივ და ხელოვნურ გ-ს. ბუნებრივი გ. ნასვენი მიწების, ნაკაფის, გადამოვილ-გაქელილი საძოვრებისა და სხვ. მდელოს მცენარეულით დაფარვის ხანგრძლივი პროცესია. ხელოვნური გ-ის დროს კორდის შესაქმნელად სათანადოდ დამუშავებული მიწის ნაკვეთზე თესენ მხოლოდ მრავალწლოვან მარცვლოვან ბალახს ან უფრო ხშირად მრავალწლოვანი პარკოსნებისა და მარცვლოვნების ნარევს, რისთვისაც გამოიყენება მარტივი (როცა ნარევში მონაწილეობს თითო მარცვლოვანი და პარკოსანი) ან რთული ნარევები (შედგება მარცვლოვანი და პარკოსანი ბალახის რამდენიმე სახეობისაგან). გ. ტარდება ბუნებრივი სათიბ-საძოვრების პროდუქტიულობის გაზრდის, ნიადაგის ეროზიის წინააღმდეგ საბრძოლველად და მთის ეროზიასაშიში ფერდობების ან ჩამორეცხილი მიწების გასაკულტურულებლად.

**გამდიდრება** სასარგებლო წიაღისეულისა, მინერ. ნედლეულის პირველადი დამუშავების პროცესების ერთობლიობა, რ-ის მიზანია სასარგებლო მინერალების შემცველობის გადიდება ნედლეულში ან ამ მინერალთა განცალკევება და ფუჭი ქანის მოცილება. ფუჭ ქანს უწოდებენ იმ მინერალს, რ-საც მოცემულ ტექ.-ეკონ. პირობებში პრაქტ. ღირებულება არა აქვს. გ-ის პროცესში მინერალების ფიზ.-ქიმ. თვისებები არ იცვლება. გ-ის შედეგად მიიღება ორი ძირითადი პროდუქტი: კონცენტრატი, რ-შიც სასარგებლო მინერალია თავმოყრილი, და ფუჭი ქანის შემცველი ნარჩენები (კუდები). სხვადასხვა სასარგებლო მინერალის შემცველი ნედლეულისაგან გ-ის შედეგად რამდენიმე კონცენტრატს ღებულობენ, მაგ., ტყვია-თუთიის მადნის გ-ის შედეგად — ტყვიისა და თუთიის კონცენტრატებს და ა. შ. სასარგებლო მინერალისაგან ფუჭი ქანის აბსოლ. განცალკევება პრაქტიკულად შეუძლებელია. ამის გამო კონცენტრატებში განსაზღვრული რაოდენობით ყოველთვის არის ფუჭი ქანი, ნარჩენებში კი — სასარგებლო მინერალი. გ-ის ძირითადი ტექნოლ. მაჩვენებლებია ამოკრეფის ხარისხი და სასარგებლო მინერალის შემცველობა კონცენტრატში. გ-ის პროცესი სრულყოფილად ითვლება, თუ ამოკრეფის ხარისხი 94—97%-ია.

XX ს-ში გ-ის სწრაფი განვითარება განაპირობა სასარგებლო კომპონენტებით მდიდარი მინერ. ნედლეულის მარაგის გამოლევამ და ღარიბი მადნების უშუალოდ გადამუშავების შეუძლებლობამ. მაგ., მოპოვებულ მადნებში სპილენძის შემცველობა 0,5—2%-ია. მისი გამოდნობა არსებულ დანადგარებში მაშინაა შესაძლებელი, როცა სპილენძის შემცველობა 18%-ზე ნაკლები არ არის. $BaSO_4$-ის შემცველობა ბარიტის მადნებში 30—40%-ია, ქიმ. მრეწველობაში კი ისეთ ნედლეულს იყენებენ, რ-შიც $BaSO_4$ 85%-ს აღემატება. სახ. მეურნეობას გ-ის საშუალებით შეუძლია გამოიყენოს ღარიბი მადნები და ამით გაზარდოს სასარგებლო წიაღისეულის რესურსები. რთული მინერ. შედგენილობის მადნების გამოყენება შეუძლებელია გ-ის გარეშე. გ. ეკონომიურადაც ხელსაყრელია, რადგან ნედლეულის ყოველი შემდგომი გადამუშავებისას მცირდება დანაკარგი, იზრდება დამხმარე მასალის რაოდენობა, უმჯობესდება საბოლოო პროდუქციის ხარისხი, მცირდება სატრანსპ. ხარჯები და სხვ. ცნობილია გ-ის მრავალი მეთოდი (ხელით გადარჩევა, ფლოტაცია, მაგნ. სეპარაცია, გრავიტაციული გ., ელექტროსტატ. გ., გ. ნატეხების სისხოს, ხახუნის კოეფიციენტის და სხვ. მიხედვით).

*ხელით გადარჩევა* გ-ის უძველესი მეთოდია. მოძრავ კონვეიერზე გაფენილი მადნიდან ხელით იღებენ სასარგებლო მინერალს ან ფუჭი ქანის ნატეხებს, რ-ებსაც ერთმანეთისაგან ფერით ან ბზინვარებით განასხვავებენ. ამ ხერხს უმთავრესად ძვირფასი ქვების მოსაპოვებლად იყენებენ.

*გრავიტაციული გ.* გრავიტაციული ველის მოქმედების არეში განსხვავებული სიჩქარით მოძრაობენ სხვადასხვა კუთრი წონის მინერალები. ამ თვისებაზეა დამყარებული გრავიტაციული მეთოდი. გრავიტაციული ზემოქმედების არე უფრო ხშირად წყალია (სველი გრავიტაციული გ.), იშვიათად — ჰაერი (პნევმოსეპარაცია), აგრეთვე მძიმე სუსპენზიები (რ-იმე მძიმე მინერალის ფქვილის ნარევი წყალთან). რაც უფრო მეტია კუთრი წონის სხვაობა სასარგებლო მინერალისა და ფუჭი ქანის მარცვლებს შორის, მით უფრო ეფექტურია გრავიტაციული მეთოდით გ. ამ მეთოდს ფართოდ იყენებენ ნახშირის წარმოებაში, რკინისა და მანგანუმის მადნების გამდიდრებისას და სხვ. იხ. *გრავიტაციული გამდიდრება* სასარგებლო წიაღისეულისა.

*ფლოტაცია.* თუ წვრილად დაქუცმაცებულ მადანს, რ-შიც მინერალის მარცვლებია, წყალში ავურევთ და ჰაერს შევუშვებთ, ჰაერის ბუშტულები ნარევში ქვევიდან ზევით მოძრაობისას მიიკრავს იმ მინერალის მარცვლებს, რ-ებიც არ სველდებიან, და ზედაპირზე ამოატივტივებენ; წყლისა და მადნის ნარევის (პულპის) ზედაპირზე წარმოქმნილ ქაფში დაგროვდება საჭირო მინერალის მარცვლები, ხოლო ფუჭი ქანის ან მეორე მინერალის მარცვლები, რ-თა ზედაპირი ადვილად სველდება, პულპაში ჩაიძირება. სხვადასხვა რეაგენტის ზემოქმედებით შესაძლებელია განსაზღვრულ მინერალებს შევუცვალოთ, გავუძლიეროთ ან მოვუსპოთ წყალში დასველების უნარი და ამით ორ ან მრავალმინერალიანი მადნის ფლოტაციისას სასარგებლო მინერალის მარცვლები მორიგეობით ამოვატივტივოთ ზედაპირზე. მინერალის ზედაპირზე რეაგენტების მოქმედება რთული ფიზ.-ქიმ. პროცესია. საფლოტაციო რეაგენტები მოქმედების მიხედვით სხვადასხვანაირია (ქაფის შემქმნელი, მინერალის შემკრები და სხვ.). ფლოტაცია გ-ის უნივერს. მეთოდია. მას ფართოდ იყენებენ ფერადი ლითონების, პოლიმეტალური მადნების, კეთილშობილ და იშვიათ ლითონთა მადნების, ქვანახშირის, აპატიტების, ფლუორიტების, ბარიტების, აგრეთვე რკინისა და მანგანუმის მადნების გ-ისას (იხ. აგრეთვე *ფლოტაცია*).

*მაგნიტური გ.* ემყარება მინერალების მაგნ. ამთვისებლობის უნარს. მაგნ. ველი სხვადასხვანაირად მოქმედებს მინერალების ნაწილაკებზე. მინერალების დამაგნიტების ინტენსიურობა იცვლება ველში ძაბვის შეცვლით. მაგნ. სეპარატორში გავლისას უფრო მეტად დამაგნიტებული მარცვლები მასალას მოსცილდება და ელექტრომაგნ. სისტემის პოლუსებს მიეკვრება. მაგნ. ამთვისებლობის მიხედვით მინერალები იყოფა 3 ჯგუფად: ძლიერ მაგნ. მინერალები (მაგნეტიტები, ტიტანომაგნეტიტები და სხვ.), სუსტი მაგნ. მინერალები (ჰემატიტები, ვოლფრამიანი და მანგანუმიანი მინერალები) და არამაგნ. მინერალები (კასიტერიტი, კალციტები და სხვ.). პირველთა გასამდიდრებლად იყენებენ სუსტმაგნიტურველიან სეპარატორებს, მეორეთა გ-თვის კი — ძლიერმაგნიტურველიან სეპარატორებს, მესამე ჯგუფის მინერალთა მაგნ. გამდიდრება ამ მეთოდით არ შეიძლება. სუსტი მაგნ. რკინის მადნებს გამოწვით შეიძლება ძლიერ მაგნიტურად ვაქციოთ და ამით გავაადვილოთ გ. მაგნ. გ-ის მეთოდს ფართოდ იყენებენ მანგანუმის მადნების გასამდიდრებლად. დაწვრილებით იხ. *მაგნიტური გამდიდრება*.

*ელექტროსტატიკური გ.* ელექტრულ ველში მინერალისა და ფუჭი ქანის მარცვლები სხვადასხვანაირი ნიშნითა და სიძლიერით დაიმუხტებიან, სეპარატორში გავლისას მინერალის დამუხტული მარცვლები ძაბვის ქვეშ მყოფი სიბრტყეებიდან აირეკლებიან და შეიცვლიან მოძრაობის ტრაექტორიას, რის შედეგადაც ერთმანეთს მოსცილდებიან. ამ მეთოდს მიმართავენ იშვიათ ლითონთა მადნების, ფოსფორიტებისა და ნაწილობრივ ნახშირის გ-ისას.

*გ. ნატეხების სისხოს მიხედვით.* სასარგებლო წიაღისეული მოპოვების პროცესში იმტვრევა. იმის გამო, რომ სასარგებლო კომპონენტი და ფუჭი ქანი განსხვავებული ფიზ. თვისებების არიან, მათი ნატეხები სხვადასხვა ზომისაა. ზოგჯერ სასარგებლო კომპონენტები უფრო მსხვილად იმსხვრევა (მსხვილი კლასი), ვიდრე ფუჭი ქანი, ზოგჯერ კი — პირიქით (წვრილი კლასი). მათი განცალკევება გაცხრილვით შეიძლება. ამ მეთოდს ფართოდ იყენებენ ქვანახშირის გ-ისას, რადგან სხვადასხვა ზომის ქვანახშირის ნაცრიანობა მისი ნატეხების ზომა განსაზღვრავს.

*გ. ნატეხების ფორმის მიხედვით.* სასარგებლო მინერალისა და ფუჭი ქანის ნატეხები ერთმანეთისაგან ფორმითაც განსხვავდებიან. მაგ., ფუჭი ქანის ნატეხები შეიძლება იყოს ბრტყელი, სასარგებლო კომპონენტისა კი — მრგვალი ან პირიქით. სასარგებლო კომპონენტის განცალკევებისათვის ასეთ ნატეხებს მრგვალნახვრეტებიან ცხრილში გაცხრილავენ.

*გ. ხახუნის კოეფიციენტის მიხედვით.* მადანს ბრტყელ ზედაპირზე დააცურებენ. განსხვავებული ხახუნის კოეფიციენტის გამო ფუჭი ქანი და სასარგებლო წიაღისეული სხვადასხვა სიჩქარით იმოძრავებენ და განცალკევდებიან. ამ მეთოდს იყენებენ აზბესტის მადნების გასამდიდრებლად. გ-ის ზემოთ ჩამოთვლილ ტექნოლ. ოპერაციებს წინ უძღვის მოსამზადებელი და დამხმარე ოპერაციები: წიაღისეულის მსხვრევა (2 *მმ* ზომის ნატეხებად), დაწვრილმანება (1—0,07 *მმ* ზომის მარცვლებად), გაცხრილვა ცხავების საშუალებით, კლასიფიკაცია — დაწვრილმანებული მასალის სხვადასხვა ზომის მარცვლებად (კლასებად) დაყოფა წყალში დალექვით ან ჰაერის ჭავლის ზემოქმედებით. დამხმარე ოპერაციებია: გაუწყლოება დაწრეტის, შესქელების, გაფილტვრის, ცენტრიფუგვისა და გაშრობის საშუალებით, გაუმტვერება, შლამის მოცილება. ტრანსპორტირება ხორციელდება კონვეიერების, ელევატორების, ტუმბოების, დახურულ მილებში დაწნეხილი ან გაიშვიათებული ჰაერის საშუალებით, აგრეთვე ღარებით.

*ისტორიული ცნობა.* გ. ცნობილია უძველესი დროიდან, როცა საჭირო გახდა მადნიდან უმდიდრესი ნატეხების ამორჩევა და მათგან ლითონის გამოდნობა. შუა საუკ. ევროპაში ხელით გადარჩევისა და გრავიტაციულ მეთოდებს იყენებდნენ, ხოლო XIX ს. დამლევს — მაგნ. და ელექტროსტატიკურს. XX ს. 20-იანი



გამბუზია. ზემოთ — დედალი; ქვემოთ — მამალი.



გ. გამბურცევი.

წლებიდან გ-ის ფლოტაციური მეთოდი ფართოდ გავრცელდა.

XIX ს. ბოლოს ჭიათურაში მოპოვებულ მადანს ამდიდრებდნენ პრიმიტიულად — გაცხრილვით (კონცენტრატი ცხრილში რჩებოდა). საქართველოში პირველი გამამდიდრებელი ფ-კა ამუშავდა ჭიათურაში 1901.

XX ს. 20-იან წლებში ტყიბულში ქვანახშირის გასამდიდრებლად იყენებდნენ კასკადურად განლაგებულ ღარებში გამდინარე წყალს. ამ ფ-კის პროექტის ავტორი სამთო ინჟ. დ. ყიფიანი იყო.

*ლიტ.*: გომელაური ნ., გამდიდრების პროცესის ეფექტურობის კრიტერიუმები, თბ., 1969; ხუხუნაიშვილი ი., მარგი წიაღისეულის გაცხრილვა, დამსხვრევა, დაფქვა, თბ., 1971; Андреев С. Е., Зверевич В. В., Перов В. А., Дробление, измельчение и грохочение полезных ископаемых, М., 1966; Верховский И. М., Основы проектирования и оценки процессов обогащения полезных ископаемых, М.—Л., 1949; Плаксин И. Н., Обогащение полезных ископаемых, М., 1970; Таггарт А. Ф., Справочник по обогащению полезных ископаемых, пер. с англ., т. 1—4, М., 1949—52. *ი. გოგიაძე.*

**გამდლისწყარო,** სოფელი კასპის რ-ნში (ქვემო ჭალის სოფსაბჭო), ტირიფონის ვაკის აღმ. ნაწილში, მდ. ტორტლის (ლეხურის მარჯვ. შენაკადი) ნაპირებზე, თბილის—გორის საავტ. გზაზე. ზ. დ. 680 *მ*, კასპიდან 10 *კმ*. ქვემო ჭალის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. იგოეთში (3 *კმ*). ბ-კა.

**გამდლისწყაროს განძი,** ძვ. წ. I ათასწლ. დასაწყისის სპილენძ-ბრინჯაოს ნივთების განძი. აღმოჩნდა 1966 სოფ. გამდლისწყაროსთან (კასპის რ-ნი). დაფლული ნივთების ნაწილი სამეურნეო დანიშნულებისაა და უმთავრესად კოლხეთის ბარისა და ზოგიერთი მთიანი რ-ნისთვისაა დამახასიათებელი. აღმოჩნდა მრავალნაირი თოხი, ნამგალი, ხელეჩო, დიდი რაოდენობით ე. წ. სეგმენტისებრი იარაღი, სამი სახეობის კოლხური ცული, ისრისპირები, წალდის, მახვილისა და სატევრის ფრაგმენტები, სამაჯურები, აბზინდის, მოხატული სარტყლის ნატეხები და სხვ. განსაკუთრებით საყურადღებოა ბრინჯაოს მცირე ზომის უნიკალური სკულპტურული ჯგუფი, რ-იც ცხვრის კულტთან და ნაყოფიერების ღვთაებასთან დაკავშირებულ რიტუალურ სცენას გადმოხატავს (ფარეხი, ცხვრის ფარა, მეცხვარის ძაღლები, ორფერდა კარავი, სამსხვერპლო, მწყემსები, სარიტუალო ნივთები და სხვ.). გ. გ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში საქართვ. სამეურნეო ყოფა-ცხოვრების და კულტ. შესწავლისათვის, გვიჩვენებს კოლხურ და აღმოსავლურ ქართულ კულტურათა ურთიერთობას ძვ. წ. II—I ათასწლ. მიჯნაზე და მიუთითებს შიდა ქართლში კოლხური კულტ. ელემენტების ფართო გავრცელებაზე.



*ლიტ.*: ქორიძე დ., დავიცვათ და გადავარჩინოთ შემთხვევით აღმოჩენილი არქეოლოგიური ძეგლები, «ძეგლის მეგობარი», 1968, № 15. *ე. გოგაძე.*

**გამეზარდაშვილი** დავით მინას ძე (დ. 21. VII. 1920, სოფ. კაცხი, ჭიათურის რ-ნი), ქართული ლიტ-რისა და ჟურნალისტიკის ისტორიკოსი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1958), პროფესორი (1959), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1973). სკპ წევრი 1944-იდან. 1941 დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი. 1944-იდან ამავე ფაკ-ტის ახ. ქართული ლიტ-რის კათედრის ასისტენტი, 1947—51 საქ. სსრ მეცნ. აკად. ასპირანტურის გამგე, 1953—54 — თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტის დეკანი, 1955,—ახ. ქართული ლიტ-რის კათედრის გამგე, 1956—57 —შ. რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ინ-ტის დირექტორი. 1959-იდან—თსუ-ის ჟურნალისტიკის კათედრის გამგე. გ. იკვლევს XIX ს. ქართ. ლიტ-რის ისტ. და ჟურნალისტიკის ისტ. საკითხებს.

*თხზ.*: ქართული ლიტერატურისა და კრიტიკის ისტორიიდან, ტ. 1—3, თბ., 1974—75; ქართული კრიტიკა და ქართველი კრიტიკოსები, [ტ.] 1, თბ., 1965; შესავალი წერილი და კომენტარი, წგნ.: აბაშიძე კ., ცხოვრება და ხელოვნება, თბ., 1971; Становление критического реализма в грузинской литературе, Тб., 1970.

**გამელენი** (Gamelin) მორის გიუსტავ (20. IX. 1872, პარიზი, — 18. IV. 1958, იქვე), ფრანგი გენერალი. 1893 დაამთავრა სენ-სირის სამხ. სასწავლებელი. I მსოფლიო ომის დროს მეთაურობდა ბრიგადასა და დივიზიას, 1925—28 იყო საფრ. ჯარების სარდალი სირიაში. 1925—27 ჩაახშო ფრანგი კოლონიზატორების წინააღმდეგ სირიელი ხალხის ეროვნ.-განმათ. აჯანყება. 1931—35 და 1938—39 — გენშტაბის უფროსი, II მსოფლიო ომის წინ მხარს უჭერდა საფრ. მმართველი წრეების კაპიტულანტურ პოლიტიკას ფაშისტურ გერმანიასთან დამოკიდებულების საკითხში. 1939 წ. 3 სექტ-იდან მოკავშირე ჯარების სარდლობდა საფრანგეთში. 1940 სექტ. დააპატიმრეს და გაასამართლეს რიომის (1942) პროცესზე იმ პირებთან ერთად, ვისაც ბრალად ედებოდა საფრ. დამარცხება. 1943-იდან ომის დამთავრებამდე იმყოფებოდა გერმანიაში, საკონცენტრაციო ბანაკში.

**გამეორება,** პოეტური მეტყველების ერთ-ერთი გამომსახველობითი საშუალება, ემოციური ზემოქმედების გაძლიერების მიზნით ენობრივი ელემენტების შეგნებული გამეორება. ლექსის სტრუქტურის მაორგანიზებელ მეტრულ-რიტმულ გ-თა სისტემაში შედის: ტერფი, ცეზურა, ანაკრუზა, კლაუზულა, საზომი (ტაეპი), რეფრენი (მისამღერი). ენობრივ გ-ს მიეკუთვნება ძირითადად ბგერის გ. (ალიტერაცია, ასონანსი, რითმა), ძირის გ. (მაგ., „მზე აღარ მზეობს ჩვენთანა, დარი არ დარობს დარულად..." შ. რუსთაველი), სიტყვის ან სიტყვათა ჯგუფის გ. (მაგ., „ქარი ჰქრის, ქარი ჰქრის, ქარი ჰქრის,
ფოთლები მიჰქრიან ქარდაქარ...
ხეთა რიგს, ხეთა ჯარს რკალად ხრის,
სადა ხარ, სადა ხარ, სადა ხარ?.."
*გ. ტაბიძე*).

გ. ხშირია ხალხურ სიტყვიერებაშიც, განსაკუთრებით საყმაწვილო ზღაპრებსა და ლექსებში (მაგ., „რწყილი და ჭიანჭველა", „გვრიტი", „თხამ ვენახი შეჭამა"), სადაც სტილისტიკური გამომსახველობის გარდა იგი ემსახურება ბავშვის მეტყველებისა და მეხსიერების განვითარებას. გასამეორებელი ტექსტი აქ თანდათან რთულდება. *რ. ბერიძე.*

**გამერქნება,** გახევება, ცოცხალი მცენარეული უჯრედის გარსის შეცვლა მასში *ლიგნინის* დაგროვების შედეგად. გამერქნებული გარსი სქელია, მაგარი და ზოგი მიკროორგანიზმისა და სოკოს დამშლელი მოქმედების მიმართ მდგრადი, ამავე დროს მოკლებულია ელასტიკუროობას. გ. ახასიათებს ყველა უმაღლეს მცენარეს, გარდა ხავსებისა. მცენარის ორგანოებში გამერქნებული უჯრედების მოცულობასა და განლაგებაზეა დამოკიდებული მისი მექან. გამძლეობა.

**გამეტანგიუმი** (*გამეტა* და ბერძნ. angeion — ჭურჭელი), 1. წყალმცენარეებისა და სოკოების უჯრედი, რ-შიც წარმოიქმნება მოძრავი სასქესო ელემენტები— გამეტები. 2. ზოგიერთი სოკოს მრავალბირთვიანი უჯრედები, რ-თა შიგთავსი გამეტებად დიფერენცირებული არ არის და სქესობრივი პროცესის დროს ერწყმის ერთმანეთს.

**გამეტები** (ბერძნ. gametē — ცოლი ან gametēs — ქმარი), მცენარეებისა და ცხოველების სასქესო უჯრედები, რ-თა შერწყმით ახალი ორგანიზმი წარმოიქმნება. ქრომოსომების განახევრებული — ჰაპლოიდური კომპლექტის მქონე (იხ. *გამეტოგენეზი*) განსხვავებული სქესის გ. განაყოფიერებისას ერთმანეთს ერწყმიან და მიიღება ქრომოსომების სრული (დიპლოიდური) კომპლექტის შემცველი *ზიგოტა*, რ-იც ახალ ორგანიზმად ვითარდება. გ-ის აგებულების მიხედვით ასხვავებენ სქესობრივი გამრავლების რამდენსამე სახეს. ზოგ უმარტივეს ორგანიზმს (ზოგი მწვანე წყალმცენარე, მიქსომიცეტები, უმდაბლესი სოკოები) ახასიათებს *იზოგამია*, რ-ის დროსაც მდედრობითი და მამრობითი გ. მორფოლოგიურად ერთნაირია. უფრო ხშირად გ. განსხვავდება ერთმანეთისაგან ფორმითა და ზომით ან ერთ-ერთი ამ ნიშნით (იხ. *ჰეტეროგამია*). ჩვეულებრივ, მდედრობითი გ. დიდია (მაკროგამეტა), მამრობითი კი პატარა (მიკროგამეტა). ჰეტეროგამიის უმარტივესი ფორმაა *ანიზოგამია*, რ-ის დროსაც შოლტით აღჭურვილი მოძრავი მდედრობითი და მამრობითი გ. ერთიმეორისაგან მხოლოდ ზომით განსხვავდებიან (მწვანე და წაბლა წყალმცენარეები). ჰეტეროგამიის ყველაზე გავრცელებული სახეა *ოოგამია* (ყველა მრავალუჯრედიან ცხოველში, უმაღლეს მცენარეებში და უმდაბლესთა დიდ ნაწილში), რ-ის დროს მაკროგამეტა წარმოდგენილია დიდი, ჩვეულებრივ, უმოძრაო *კვერცხუჯრედით*. კვერცხუჯრედის ზომა დიდ ფარგლებში მერყეობს, ფორმა კი უმეტესად მომრგვალო ან ოვალურია. მიკროგამეტები (სპერმიუმები) პატარა ზომისაა. მ. შ. არჩევენ ერთი (ხერხემლიანები და უხერხემლოთა უმრავლესობა), იშვიათად კი ორი (ზოგი უხერხემლო ცხოველი) შოლტით („კუდით") აღჭურვილ მოძრავ *სპერმატოზოიდებს* და უშოლტო სპერმიუმებს, რ-ებიც ამების მსგავსად მოძრაობენ (მრგვალი ჭიები, ფეხსახსრიანთა უმრავლესობა) ან პასიურად გადაიტანებიან მტვრის მილის ზრდისას (შიშველთესლოვან და ფარულთესლოვან მცენარეებში). ამ უკანასკნელთა სპერმიუმები წარმოდგენილია მტვრის მილის ორი გენერაციული ბირთვით; ზოგჯერ (უმდაბლეს მცენარეებში) აღინიშნება *ზიგოგამია*, რაც გამოიხატება მიცელიუმის ორი ფიზიოლოგიურად განსხვავებულსქესიანი უბნის უჯრედების (ზიგომიცეტები), სქესობრივი თაობის ორი ვეგეტატიური უჯრედის (წყალმცენარეები — კონიუგატები და დიატომეები) ანდა მიცელიუმის სპეციალიზებული უბნების უჯრედების (უმაღლესი სოკოები) შერწყმით. აქ გ-ად შეიძლება ჩაითვალოს ის ორი ბირთვი, რ-ებიც ერთმანეთს ერწყმიან, ან პროტოპლასტის ის უბნები, რ-ებიც ამ ბირთვებს შეიცავს.

ერთუჯრედიან ცხოველებში გ-ად შეიძ-

ლება ჩაითვალოს თვით ცალეულები, რ-ებიც განაყოფიერებისას ერთმანეთს ერწყმიან.

**გამეტოგენეზი** (*გამეტა* და ბერძნ. genesis — განვითარება), სასქესო უჯრედების ანუ *გამეტების* წარმოქმნის პროცესი. მრავალუჯრედიან ცხოველებში გ. სპეც. ორგანოებში — გონადებში (საკვერცხე, სათესლე, ჰერმაფროდიტული სასქესო ჯირკვალი) ხდება. სპერმატოგენეზი (მამრობითი გ.) და ოვოგენეზი (მდედრობითი გ.) სამ ეტაპად მიმდინარეობს: 1. პირველადი სასქესო უჯრედები გამეტოგონიები (სპერმატოგონიები ან ოვოგონიები), რ-ებიც ქრომოსომთა დიპლოიდურ რიცხვს შეიცავენ, მრავალგზის იყოფიან მიტოზურად. 2. გამეტოგონიები იზრდებიან, მწიფდებიან და გამეტოციტებად (სპერმატოციტებად ან ოვოციტებად) იქცევიან. ამავე პერიოდში ხდება მთავარი პროცესი — გამეტოციტები მეიოზურად იყოფიან (იხ. *მეიოზი, რედუქციული გაყოფა*) და ამის შედეგად მიიღება *ქრომოსომების* განახევრებული (ჰაპლოიდური) რიცხვის შემცველი უჯრედები—სპერმატიდები ან ოვოტიდები. 3. ყალიბდება *სპერმატოზოიდი* და *კვერცხუჯრედი*. კვერცხუჯრედს უჩნდება გარსები, სპერმატოზოიდებს კი — შოლტები, რ-თა საშუალებითაც ისინი მოძრაობენ. ზ.ოგი ცხოველის სპერმატოზოიდს სხვა სამოძრაო საშუალებები აქვს.

მცენარეებში გ. ჰაპლოიდურ უჯრედში — *სპორაში* იწყება, უმაღლეს მცენარეებში — მიკრო- და მაკროსპორაში. სპორებიდან ვითარდება მცენარის სქესობრივი თაობა — ჰაპლოიდური *გამეტოფიტი*, რ-ის სასქესო ორგანოებში *ანთერიდიუმსა* და *არქეგონიუმში* გ. მიტოზის გზით ხორციელდება. გამონაკლისია შიშველთესლოვნები და ფარულთესლოვნები, რ-თა სპერმატოგენეზი უშუალოდ მიკროსპორაში — მტვრის მარცვალში ხდება. უმდაბლესი და უმაღლესი სპოროვანი მცენარეების ანთერიდიუმში გ. არის უჯრედის მრავალგზის გაყოფა, რის შედეგადაც მრავალი სპერმიუმი წარმოიქმნება; არქეგონიუმში კი ეს ერთი, ორი ან რამდენიმე კვერცხუჯრედის წარმოქმნის პროცესია. შიშველთესლოვნებისა და ფარულთესლოვნების მამრობითი გ-ის დროს მტვრის უჯრედის ბირთვი მიტოზურად იყოფა გენერაციულ და ვეგეტატიურ უჯრედებად, შემდეგ გენერაციული ბირთვი კიდევ იყოფა მიტოზურად და წარმოიქმნება ორი სპერმატოზოიდი. გაყოფა სამტვრე მილში, ბუტკოს სვეტში ჩაზრდის დროს ხდება; ამავე მცენარეების მდედრობითი გ-ის დროს 8-ბირთვიან ჩანასახოვან პარკში მიტოზის გზით გამოცალკევდება ერთი კვერცხუჯრედი.

ამრიგად, ცხოველური გ. გულისხმობს დიპლოიდური უჯრედების გარდაქმნას ჰაპლოიდურ გამეტებად, მცენარეული გ. კი — გამეტების წარმოქმნას ჰაპლოიდური უჯრედებისაგან.

**გამეტოფიტი** (*გამეტა* და ბერძნ. phytón — მცენარე), მცენარის სქესიანი თაობა. განვითარების ციკლში იცვლება უსქესო თაობით — *სპოროფიტით*. მრავალ მცენარეში გ. სპოროფიტისაგან დამოუკიდებლად არსებობს და გარეგნულად მისგან ან არ განსხვავდება (მაგ., ბევრი წყალმცენარის გ.), ან მკვეთრად განსხვავდება (გვიმრების, შვიტებისა და ლიკოპოდიუმების წინაზრდილი). ფარულთესლოვან მცენარეებში გ. წარმოდგენილია მტვრის მარცვლით (მამრობითი გ.) და ჩანასახის პარკით (მდედრობითი გ.). გ-ის უჯრედები შეიცავს ქრომოსომების ჰაპლოიდურ რიცხვს.

**გამეჩხრება**, აგროტექნიკური ხერხი, რ-საც იყენებენ სათოხნი კულტურების მოყვანის დროს. იხ. *გამოხშირვა*.

**გამზათოვი** რასულ, იხ. *ჰამზათოვი რ.*

**გამთიში, ტრანსშალტერი**, მაღალძაბვიანი საკომუტაციო აპარატი, რ-ის დანიშნულებაა იმ უდენო ან მცირედენიანი ელექტრული წრედის უბანთა გათიშვა და გადართვა, რ-ებზეც მოდებულია ძაბვა. გ-ს იყენებენ მაღალძაბვიან მანაწილებელ მოწყობილობებში უმთავრესად სარემონტო სამუშაოთა უსაფრთხოებისათვის, ხაზების დასამიწებლად, სალტეების დასასექციებლად, ხაზების გადასართავად სალტეების ერთი სისტემიდან მეორეზე. გ. შედგება იზოლატორებზე დამაგრებული მოძრავი და უძრავი კონტაქტებისაგან (დანებისაგან). კონტაქტების მოძრაობის ხასიათის მიხედვით არსებობს გ-ის შემდეგი ტიპები: ჩამრაზიანი — დანები ბრუნავს ერთი პოლუსის საყრდენობი იზოლატორების ღერძების პარალელურად (ნახ. 1), მბრუნავდანებიანი — დანები ბრუნავს იზოლატორების ღერძების პერპენდიკულარულ სიბრტყეში (ნახ. 2); მოქანავე — აქვს ერთი ან ორი მოქანავე იზოლატორი, რ-თა ქანაობის დროს ჩაირთვება ან გამოირთვება დანები; მგორავი — დანები ჩაირთვება უძრავ იზოლატორთან მგორავი იზოლატორის შეხებისას.

გ. არის შიგა- და გარედანადგარიანი, ერთ- და მრავალპოლუსიანი, არაავტომ. და დისტანციურად სამართავი. მათ ერთმანეთისაგან განასხვავებენ აგრეთვე ნომინალური ძაბვის (3 *კვ*-იდან 750 *კვ*-მდე) და ნომინალური დენის მიხედვით (200 ა-იდან 15000 ა-მდე).

არაავტომ. მართვისას მოძრავი კონტაქტები რომ გამომრთველი შტანგით (შალტ-შტანგით) გამორთონ, ერთპოლუსიანი გ-ის დანებს რგოლებს ან კაუჭებს უკეთებენ, მრავალპოლუსიანი გ-ის დანებს კი ერთმანეთთან იზოლატორების მეშვეობით ძელით ან ამძრავთან დაკავშირებული ლილვით აერთებენ. გ-ს დისტანციურად მართავენ პნევმ. ან ელექტრული ამძრავების საშუალებით. გ. რომ არ გამოირთოს, როცა ამომრთველი ჩართულია, ამძრავი ბლოკირებულია. გ-ის მდგომარეობის შეცვლისას სასიგნალო კონტაქტები გადართავენ სიგნალიზაციის წრედს.

არსებობს სპეც. კონსტრ. გ-ებიც, რ-ებსაც იშვიათად იყენებენ. გ-ის ყველა კონსტრუქცია თერმულად და დინამიკურად ძლიერ მდგრადია.

**გამთიში** სიმძლავრისა (დატვირთვის ამომრთველი), მაღალი ძაბვის საკომუტაციო აპარატი, რ-საც იყენებენ ნორმალური რეჟიმის დატვირთვის დენის გამოსართავად. კონსტრუქციულად იგი დახურული მანაწილებელი მოწყობილობის ვერტიკალურად მოძრავი, დანებიანი სამპოლუსა გამთიშია, აქვს მსუბუქი კონსტრუქციის რკალსაქრობი კამერა. სსრკ-ში სამამულო წარმოება უშვებს გ-ებს, რ-ებიც გამორთავენ 6 — 10 *კვ* ძაბვის 400 — 600 ა დენს. გ-ს ყოველ ფაზაზე აქვს ძირითადი და დამხმარე მოსრიალე კონტაქტები, რ-ებიც მოთავსებულია ორგ. მინით დაფარულ რკალსაქრობ კამერაში. გამორთვის პროცესში ჯერ ძირითადი კონტაქტები იხსნება, შემდეგ კი — დამხმარე. გ-ის გამორთვისას წარმოიქმნება რკალი, რ-ის ტემპ-რის ზეგავლენით მინის ზედაპირიდან აირები გამოიყოფა. აირების ზემოქმედებით კი რკალი ჩაქრება. დანადგარს მოკლე შერთვის დენისაგან იცავენ გ-ის წრედში მიმდევრობით ჩართული მცველებით.

გ-ის მართვისათვის გამოყენებულია ბერკეტის ტიპის ხელით სამართავი ან დისტანციურად მოქმედი ამძრავი, რ-საც დანების მოძრაობის სისწრაფის გაზრდის მიზნით მექან. ზამბარები აქვს. *გ. ჩიქოვანი.*

**გამიში**, უმაღლესი მწვერვალი მცირე კავკასიონზე, მუროვდაღის ქედზე, აზერბ. სსრ-ში. სიმაღლე 3724 *მ*. აგებულია ამონთხეული ქანებით.

**გამმართველი** დენისა, ცვლადი მიმართულების დენის გარდამქმნელი მუდმივი მიმართულების დენად. ელექტრული ენერგიის მძლავრი წყაროების უმეტესობა გამოიმუშავებს მხოლოდ ცვლადი მიმართულების დენს (იხ. *ცვლადი დენი*), რ-საც ზოგჯერ გამართვა სჭირდება იმის გამო, რომ მრავალ ელექტრულ მოწყობილობაში სხვადასხვა ძაბვის მუდმივი მიმართულების დენსაც იყენებენ (იხ. *მუდმივი დენი*). უმარტივეს შემთხვევაში ცვლადი დენის გასამართავად იყენებენ ელექტრულ ვენტილს (იხ. *ვენტილი ელექტრული*), რ-იც დენს ატარებს მხოლოდ (ან უპირატესად) ერთი მიმართულებით. გ-ებს განასხვავებენ გამოყენებული ვენტილების მიხედვით; არის ელექტროკონტაქტური, კენოტრონული, გაზოტრონული, ტირატრონული, ვერცხლისწყლის, ნახევრადგამტარული და ტირისტორული გ-ები. დენის გამმართველის სქემა სამგვარია: ნახევარპერიოდიანი, ნულოვანი გამომყვანის მქონე ორი ნახევარპერიოდიანი და ხიდური. ერთფაზიანი დენის გამმართველის ნახევარპერიოდიან სქემაზე (იხ. ნახ. 1, ა) ცვლადი დენის წყაროდან ძაბვა (ჩვეულებრივ სინუსოიდური) ტრანსფორმატორის მეშვეობით გადაეცემა ვენტილს; დენი $R_დ$ დატვირთვაში გაივლის მხოლოდ მაშინ, როცა მოდებული ძაბვა დადებითი პოლარობისაა, ე. ი. როცა ვენტილი (*B*) გახსნილ მდგომარეობაშია. კონდენსატორი (*C*) დაიმუხტება მპულსავი დენის ნახევარტალღებით, ხოლო პაუზებში, რ-ებიც დროის მიხედვით უარყოფით ნახევარტალღებს შეესაბამება, განიმუხტება $R_დ$ დატვირთვის წინაღობაში. მპულსავი დენი გასწორდება, გასაშუალდება. გ-ის ნახევარპერიოდიან ერთფაზა სქემებს იყენებენ უმთავრესად მცირესიმძლავრიან მოწყობილობებში. გ-ის ორივენახევარპერიოდიან სქემაში (ნახ. 1, ბ) გამოყენებულია ტრანსფორმატორი, რ-ის მეორეული გრაგნილის შუა წერტილიდან გამოდის დამატებითი გამტარი. ტრანსფორმატორის გრაგნილები ვენტილებთან ისეა შეერთებული, რომ დენის გამართვაში მონაწილეობს დენის ორივე ნახევარტალღა. ორივენახევარპერიოდიანია გ-ის ხიდური სქემაც (ნახ. 1, გ), მაგრამ ტრანსფორმა-



გამთიში სიმძლავრისა: 1 — ნაპერწკალსაქრობკამერებიანი უძრავი კონტაქტები; 2 — მოძრავი კონტაქტები; 3 — დნობადი მცველები.


გამთიში (ტრანსშალტერი). ნახ. 2. 220 *კვ*-იანი საბრუნი გამთიში.



გამმართველი. ნახ. 1. ერთფაზიანი დენის გამმართველების სქემები: ა — ნახევარპერიოდიანი; ბ — ორივენახევარპერიოდიანი; გ — ორივენახევარპერიოდიანი ხიდური.

ტორის მეორეული გრაგნილის შუა წერტილიდან გამოყვანილი არ არის გამტარი, რის გამო მისი მეორეული გრაგნილის ხვიათა რიცხვი ორჯერ ნაკლებია ნახ. 1, ბ-ზე ნაჩვენები ტრანსფორმატორის მეორეული გრაგნილის ხვიათა რიცხვზე. გ-ის აღნიშნულ სქემებს ჩვეულებრივ იყენებენ კვების მოწყობილობათა სისტემებში, რ-თა მიერ მოხმარებული სიმძლავრე არ აღემატება რამდენიმე *კვტ*-ს. სამფაზიან წრედში მძლავრ სამრეწვ. დანადგართა საკვებად იყენებენ გ-ის სამფაზიან სქემებს. იმის მიხედვით, თუ რამდენია ტრანსფორმატორის მეორეული გრაგნილი, განასხვავებენ სამფაზიანი დენის 3-, 6-, 12-, 18- და მეტფაზიან ნახევარპერიოდიან და ხიდურ გ-ებს (იხ. ნახ. 1 და 2).

*ლიტ.*: Каганов И. Л., Электронные и ионные преобразователи, ч. 1—3, М.—Л., 1950—56.







გამმართველი. ნახ. 2. სამფაზიანი დენის გამმართველების სქემები: ა — ნახევარპერიოდიანი; ბ — ორივნახევარპერიოდიანი ხიდური.

**გამმართველი ელექტროსაზომი ხელსაწყო,** ზომავს ცვლადი დენის მახასიათებელს (ძაბვას, დენის ძალას, სიხშირეს, ფაზას, სიმძლავრეს). შედგება დენის გამმართველისა და მაგნიტოელექტრული ხელსაწყოსაგან, რ-იც ან გამართული დენის საშ. მნიშვნელობას ზომავს, ან გამართული დენების საშ. მნიშვნელობათა ფარდობას. გამმართველ ელემენტად ჩვეულებრივ იყენებენ ნახევრადგამტარიან ხელსაწყოებს. ნახაზზე გამოსახულია გ. ე. ხ-ს გამარტივებული სქემა, რ-ის მეშვეობით ზომავენ ცვლადი დენის ძალას *J*-ს. დიოდები (2) ქმნიან ორივნახევარპერიოდიან გამართვის სქემას. გამართული დენის საშ. მნიშვნელობას ზომავს მაგნიტოელექტრული ხელსაწყო (1). ელექტროსაზომი ხელსაწყოს (1) სკალაზე ჩვეულებრივ აგრადუირებენ სინუსოიდური ფორმის ძაბვის ან ცვლადი დენის ძალის ეფექტურ მნიშვნელობას. გ. ე. ხ-თი სიმძლავრეს იშვიათად ზომავენ. გ. ე. ხ. უნივერს., ძლიერ მგრძნობიარე და მრავალსაზღვრიანი საზომი მოწყობილობაა, მაგრამ ნაკლებად ზუსტია, ამასთან, მისი ჩვენებანი დამოკიდებულია ცვლადი დენის მრუდის ფორმასა და გარემოს ტემპ-რაზე.




გამმართველი ელექტროსაზომი ხელსაწყოს პრინციპული სქემა.

**გამოგონება,** ადამიანის პრაქტ. მოღვაწეობის სხვადასხვა სფეროში წამოჭრილი ამოცანის ახალი ტექნიკური გადაწყვეტა, რ-საც აღიარებს და მოქმედი კანონმდებლობის შესაბამისად იცავს სახელმწიფო. საბჭ. კანონმდებლობა აღიარებს გ-ებს ქვეყნის სახ. მეურნ., სოც.-კულტ. ცხოვრების და თავდაცვის ყველა დარგში. გ-დ ითვლება აგრეთვე არა წმინდა ტექ. ხასიათის ამოცანის გადაწყვეტაც (მაგ., მიკროორგანიზმების ახალი შტამების გამოყოფა, დაავადებათა მკურნალობის ახალი საშუალებანი); ყოველგვარი გ-ის ძირითადი ნიშანია მისი სიახლე და არსებითი განსხვავებულობა მანამდე არსებულ გადაწყვეტასთან შედარებით (აბსოლუტური ანუ მსოფლიო სიახლის პრინციპი). სიახლე მოწმდება პრიორიტეტის თარიღით — უნდა დადგინდეს, რომ გამოგონებათა უწყებაში განაცხადის შესვლის დრომდე ეს გ. არავის არასოდეს არ ჰქონია. სიახლეზე სპეც. ექსპერტიზის ჩატარებისას მხედველობაში იღებენ ხელმისაწვდომ წყაროებს: ადრე გაცემულ საბჭ. და უცხოურ საავტორო მოწმობებსა და პატენტებს, გ-ზე შეტანილ განაცხადებს, სამამულო და საზღვარგარეთულ ლიტ-რას და ა. შ. გ-ის მეორე სავალდებულო ნიშანია მისი დადებითი ეფექტი: მისმა დანერგვამ სარგებლობა უნდა მოიტანოს, ე. ი. უნდა დააკმაყოფილოს ადამიანის პრაქტ. მოთხოვნილება.

გამომგონებელმა, თავისი შეხედულებისამებრ, შეიძლება მოითხოვოს ან მხოლოდ გ-ის ავტორობის აღიარება (*საავტორო მოწმობა*), ან გ-ით სარგებლობის და მისი განკარგვის განსაკუთრებული უფლების მინიჭება (*პატენტი*). ზოგიერთი გ-თვის მხოლოდ საავტორო მოწმობა გაიცემა.

გ-ის ნიშნები, მისი კვალიფიკაციის წესი და ავტორობის დადგენის პროცედურა განისაზღვრება 1973 გამოცემული „დებულებით აღმოჩენის, გამოგონებისა და რაციონალიზატორული წინადადების შესახებ“. სხვისი გ-ის ავტორობის მითვისება, ასევე გ-ზე განაცხადის შეტანამდე მისი გახმაურება გამომგონებლის ნებადაურთველად სისხლის სამართ. პასუხისმგებლობას იწვევს (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 147).

*წყარო*: Открытия, изобретения и рационализаторские предложения. Нормативные акты, М., 1974.

**გამოზამთრება თევზისა** ტბორულ მეურნეობაში, სპეციალურად მოწყობილ გამოსაზამთრებელ ტბორში მწარმოებელი და მოზარდი თევზის შენახვა. თუ გამოზამთრებისათვის ხელსაყრელი პირობებია და თევზიც კარგად არის ნაკვები, კობრის 25—30 გ-იან ლიფსიტებს უშვებენ გამოსაზამთრებელ ტბორში, სადაც მათი რაოდენობა შეიძლება აღწევდეს 350—400 ათ. ცალს 1 *ჰა* ფართობზე, კობრის გარეული და კულტურული ფორმის ჰიბრიდისათვის დადგენილია 400—500 ათ. ცალი 1 *ჰა*-ზე, ვერცხლისფერი კარასისათვის — 600—700 ათ. ცალი. უფროსი ასაკის თევზს ტბორში უშვებენ საერთო მასით: 250—300 *ც*-მდე 1 *ჰა*-ზე. ყინულქვეშ ყოფნის პერიოდში წყლის ტემპ-რამ შეიძლება დაიკლოს 0,4°—1°C-მდე. ამ დროს თევზების ცხოველმოქმედება მკვეთრად ქვეითდება. ისინი არ იკვებებიან, ამიტომ სუსტები იღუპებიან. საკონტროლო ხვრელის მეშვეობით აკვირდებიან ტბორში თევზების ქცევასა და საერთო მდგომარეობას. იკვლევენ წყლისა და ჰაერის ნორმალურ მიმოცვლას, განსაზღვრავენ ჟანგბადის შემცველობას და სხვ. ჟანგბადით წყლის გასაჯერებლად ხდება მისი აერაცია (წყალგამშვებ სისტემაში ეწყობა ჩანჩქერები და სხვ.). თევზების ინფექციური დაავადების წინააღმდეგ ტარდება პროფილაქტ. ღონისძიებანი — საგაზაფხულო ტბორების სანიტ. გაჯანსაღება და გამოსაზამთრებელი ტბორების დეზინფექცია. საქართველოში (ბარში) თბილი კლიმ. პირობების გამო თევზის გამოსაზამთრებელი სპეც. ტბორები არ ეწყობა. *მ. დემეტრაშვილი.*

**გამოზიდვის კონუსი,** ნახევარკონუსისებრი მცირედ ამოზნექილი რელიეფის ფორმა, რ-იც წარმოიქმნება მთის (ქედის) ძირში ხევის ან მთის მდინარის მიერ გამოტანილი მყარი მასალის დაგროვებით. ძველსა და დიდ გ. კ-ზე ხშირად სოფელია გაშენებული. გ. კ-ს აჩენს ღარტაფის პირას დაგროვებული მთის კალთის ჩამონაშალიც.

**გამოთვლადობა,** ფუნქციის მოცემული საარგუმენტო მნიშვნელობებით მისი მნიშვნელობის პოვნის ეფექტური პროცედურის — *ალგორითმის* არსებობა. ფუნქციებს, რ-თა მნიშვნელობების საპოვნელადაც ასეთი პროცედურა არსებობს, გამოთვლადი ეწოდება (ასეთია, მაგ., არითმ. ფუნქციები: შეკრება, გამრავლება, ახარისხება და სხვ.). გ. არ ნიშნავს, რომ ფუნქცია მთლიანად განსაზღვრულია. ფუნქცია გამოთვლადი უნდა იყოს იმ არგუმენტებისათვის, რ-ებისთვისაც ფუნქცია განსაზღვრულია. გამოთვლადი ფუნქციის ცნება შინაარსობრივია და გარკვეულ დაზუსტებას საჭიროებს (იხ. აგრეთვე *რეკურსიულობა, ტიურინგის მანქანა*). *მ. ბეჟანიშვილი.*

**გამოთვლითი მათემატიკა,** მათემატიკის დარგი, რ-იც მოიცავს ელექტრონული გამომთვლელი მანქანების (ეგმ) გამოყენებასთან დაკავშირებულ საკითხებს. ტერმინი „გ. მ.“ არ შეიძლება ჩაითვალოს საბოლოოდ დადგენილად, რადგან ამჟამად ეგმ-ის გამოყენების სფერო ინტენსიურად ფართოვდება, ხშირად გ. მ. ესმით როგორც ტიპობრივი მათ. ამოცანების ამოხსნის მეთოდებისა და ალგორითმების თეორია.

გ. მ-ში გამოიყოფა სამი დიდი დარგი: 1. მათ. მოდელების ანალიზი, რ-იც მოიცავს საკითხებს: რეალური მოვლენისათვის მათ. მოდელის არჩევა; შემავალი ინფორმაციის დამუშავება და ანალიზი; იმ ამოცანების რიცხვითი ამოხსნა, რ-იც წამოიჭრება მოდელის კვლევის დროს; მიღებული შედეგების რეალიზაცია. 2. რეალური მოვლენების შესწავლისას მათ. მოდელების ანალიზის საფუძველზე წამოჭრილი ტიპობრივი მათ. ამოცანების ამოხსნის მეთოდებისა და ალგორითმების შექმნა. ტიპობრივი ამოცანების მაგალითებია: წრფივ ალგებრულ განტოლებათა სისტემების ამოხსნა, მატრიცის საკუთარი მნიშვნელობების პოვნა, რიცხვითი გაწარმოება და ინტეგრება, დიფერენც. და ინტეგრ. განტოლებათა რიცხვითი ამოხსნა და სხვ. 3. ეგმ-ის ექსპლუატაციასთან დაკავშირებული თეორ. და პრაქტ. საკითხები. დაპროგრამების თეორიის კონკრ. ამოცანები იცვლება გამოთვლითი ტექ. განვითარებასთან ერთად. შესაბამისად, დაპროგრამების განვითარებამ გაიარა სამი ეტაპი. პირველ ეტაპზე ხდებოდა პროგრამების შედგენა კონკრეტული მანქანის ენაზე, ამასთან ტიპობრივი ამოცანებისათვის ადგენდნენ სტანდ. პროგრამებს. მეორე ეტაპი იყო ალგორითმული ენებისა (ალგოლი, ფორტანი) და ტრანსლიატორების შექმნა, რ-ებიც ალგორითმულ ენაზე დაწერილ პროგრამას თარგმნიდნენ კონკრ. მანქანის ენაზე. შემდეგ ეტაპზე ეგმ-ის სიჩქარე გაიზარდა, მაგრამ ინფორმაციის შემტან და გამომტან მოწყობილობათა ნელი მუშაობა აუფასურებდა მანქანის ძირითადი მოწყობილობის მაღალმწარმოებლურობას. ამან გამოიწვია დაპროგრამების განვითარებაში ახ. ეტაპის — სისტემური დაპროგრამების შექმნა. სისტემური დაპროგრამების ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა ოპერაციული სისტემების შექმნა, რ-ებითაც ისე მართავენ მანქანის მუშაობას, რომ შესაძლებელი იყოს ერთდროულად მანქანაში ინფორმაციის შეტანა, ინფორმაციის მიღება, ამოცანის ამოხსნა და სხვა ოპერაციები. ეს გარემოება საშუალებას იძლევა მანქანაზე ერთდროულად ამოიხსნას რამდენიმე ამოცანა.

*ლიტ.*: Ледли Р. С., Программирование и использование цифровых вычислительных машин, пер. с англ., М., 1966.

**გამოთვლითი ტექნიკა,** ტექ. და მათ. საშუალებების, მეთოდების და ხერხების ერთობლიობა, რ-იც გამოთვლითი პროცესის სრული ან ნაწილობრივი ავტომატიზაციით აადვილებს და აჩქარებს რიცხვითი ინფორმაციის დამუშავებასთან დაკავშირებულ შრომატევად ამოცანათა გადაწყვეტას; ტექ. დარგი, რ-იც სწავლობს გამომთვლელი მანქანების დაპროექტების, დამზადებისა და ექსპლუატაციის საკითხებს. გამოთვლათა მექანიზაციისათვის პირველი პრიმიტ. მოწყობილობები (*აბაკები*, ჩინ. საანგარიშოები) და უმარტივესი გამოთვლითი ამოცანების ამოხსნის მათ. წესები ცნობილი იყო ასეული წლების წინ ახ. წ-მდე. XVII ს-ში შეიქმნა ზოგიერთი გამომთვლელი მოწყობილობა

(ნეპერის სკალა, ლოგარითმული სახაზავი, ფრანგი მეცნიერის პასკალის არითმ. მანქანა — არითმომეტრის წინამორბედი). XVIII—XIX სს-ში სამრეწვ. რევოლუციამ ხელი შეუწყო გ. ტ-ის განვითარებას. წარმოების საშუალებების სწრაფი ზრდის შედეგად განვითარდა გამოთვლითი პროცესების მექანიზაცია; პრიმიტ. საანგარიშო მოწყობილობანი შეცვალა ჯ. ჰერმანისა და ჯ. ამსლერის პლანიმეტრებმა, ვ. ოდნერის არითმომეტრმა და სხვ., 1833 ინგლ. მეცნიერმა ჩ. ბებიჯმა დაამუშავა პროგრამული მართვის გიგანტური არითმომეტრის — „ანალიზური მანქანის" პროექტი. ტექნიკის ჩამორჩენილობის გამო მანქანა არ შეუქმნიათ.

XIX—XX სს-ში გ. ტ-ის პრაქტ. განვითარება უმთავრესად ანალოგური მანქანების (იხ. *ანალოგური გამომთვლელი მანქანა*) შექმნამ განაპირობა. 1944 აშშ-ში შექმნეს პროგრამული მართვის ელექტრომაგნიტურრელეებიანი ციფრული გამომთვლელი მანქანა (ცგმ) „მარკ-1". გ. ტ. განსაკუთრებით სწრაფად განვითარდა პროგრამული მართვის ელექტრონული ცგმ-ის შექმნის შემდეგ. პირველი ასეთი მანქანა „ენიაკი" 1946 აშშ-ში ააგეს. 1965 მსოფლიოში 50 ათასზე მეტი სხვადასხვა დანიშნულების ცგმ იყო.

აკად. ს. ლებედევის ხელმძღვანელობით 1950 უკრ. სსრ მეცნ. აკადემიაში შექმნეს პირველი საბჭ. ელექტრონული ცგმ „მესმ" (მცირე ელექტრონული საანგარიშო მანქანა), ხოლო 1953 ზუსტი მექან. და გამოთვლითი ტექ. ინ-ტში — „ბესმ", რ-იც წინამორბედი გახდა სამამულო ელექტრონული ცგმ-ების სერიისა („მინსკი", „ურალი" „დნეპრი", „მირი" და სხვ.) პირველი ეგმ ელექტრონმილაკებიანი იყო. რამდენიმე წლის შემდეგ მილაკები ნახევრად გამტარებით შეცვალეს. XX ს. 60-იანი წლების დასაწყისიდან დაიწყეს ეგმ-ების სქემებისა და ელემენტების მიკრომინიატიურიზაცია, რითაც მნიშვნელოვნად ზრდიან მანქანის საიმედოობასა და სწრაფმოქმედებას, ამცირებენ მის გაბარიტს, მოხმარებულ სიმძლავრეს და სხვ.

გ. ტ-ის გამოყენება განსაკუთრებით ეფექტურია ავტომ. მართვის სისტემებში. ინფორმაციის დამუშავების თანამედროვე სისტემებში გ. ტ-ს იყენებენ გემების, წყალქვეშა ნავების, თვითმფრინავების, კოსმ. ობიექტებისა და სხვ. კოორდინატების ზუსტად განსაზღვრისათვის. გ. ტ-ის გამოყენების განსაკუთრებული სფეროა საინფორმაციო ძებნის სისტემები, რ-თა საშუალებით უზრუნველყოფენ საბიბლიოთეკო და ბიბლიოგრაფიულ სამუშაოთა მექანიზაციას. დიდმნიშვნელოვანია გ. ტ-ის საშუალებათა გამოყენება ავტომ. მართვის სისტემებში ქვეყნის ეკონ., აღრიცხვისა და დაგეგმვის სფეროში მეცნიერულად დასაბუთებულ გადაწყვეტილებათა მისაღებად. მსგავსი სისტემები შეიძლება იყოს ლოკალური ან *დიდი სისტემები*. ლოკალური სისტემა ემსახურება ერთ ქ-ნას ან საამქროს; დიდი სისტემები კი — მთელ ქვეყანას, რ-ნს, მრეწვ. რ-მე დარგს, სპეციალიზებულ წარმოებათა ჯგუფს. მნიშვნელოვან ადგილს იკავებს გ. ტ. ბანკების, შემნახველი სალაროებისა და სხვა ფინანს. დაწესებულებათა მუშაობაში.

გ. ტ-ის გამოყენების სფეროს გაფართოება ბევრად არის დამოკიდებული ეგმ-ის პროგრამების დამუშავებაზე. უკვე პირველმა ცგმ-ებმა ცხადყო, რომ გამომთვლელი მანქანებით შესაძლებელია გამოთვლა ისეთი სიჩქარით, რ-იც მოცემული გასაანგარიშებელი ფიზ. პროცესის სიჩქარეს აღემატება. ეს კი საშუალებას იძლევა წინასწარ განვსაზღვროთ შესაძლო გადახრები პროცესში და ჩავერიოთ მის მსვლელობაში, ე. ი. დროულად მოვახდინოთ მისი კორექტირება, ვმართოთ იგი (იხ. *წარმოების ავტომატიზაცია*). თანამედროვე სამეცნ.-ტექ. პროგრესის დამახასიათებელია შრომის დიდი მწარმოებლურობა, ადამიანის გონებრივი შრომის ფართო მექანიზაცია და ავტომატიზაცია. ადამიანის გონებრივი შრომის ალგორითმიზაციამ მოითხოვა ახ. მათ. დარგების (მათ. მოდელირება, ლოგიკა, ლინგვისტიკა და ფსიქოლოგია) ინტენს. დამუშავება; ფიზ., ბიოლ., და სოც. პროცესების გამოსაკვლევი სპეც. მათ. ანალიზის მეთოდების შექმნა. გ. ტ. კიბერნეტიკის უმნიშვნელოვანესი ტექ. ბაზაა. ელექტრონული გამომთვლელი და მმართველი მანქანებით შესაძლებელია უდიდესი მოცულობის ინფორმაციათა გადამუშავება მცირე დროში.

*ლიტ.*: Китов А. И., Криницкий Н. А., Электронные вычислительные машины, 2 изд., М., 1965; Лебедев С. А., Электронные вычислительные машины, М., 1956; Ледли Р. С., Программирование и использование цифровых вычислительных машин, пер. с англ., М., 1966.

**გამოთვლითი ცენტრი** (გც), საწარმო, სადაც ელექტრონული გამომთვლელი მანქანების (ეგმ) საშუალებით სრულდება რთული და შრომატევადი გამოთვლითი სამუშაოები. განასხვავებენ ზოგადი დანიშნულების, ეკონ. ინფორმაციის დამუშავებისა და ტექ. პროცესის მართვისათვის გათვალისწინებულ გ. ც-ებს.

ზოგადი დანიშნულების გ. ც. ასრულებს მათ., სამეცნ.-ტექ., ეკონ. გამოთვლებს, აგრეთვე ამოცანების დაპროგრამების სამუშაოებს; კონსულტაციებს აძლევს დამკვეთებს საკუთარი გ. ც-ების ან ლაბორ. ორგანიზაციის საკითხებში.

ეკონომიკური ინფორმაციის დამუშავების გ. ც. როგორც წესი, საწარმოების, გაერთიანებათა და სახ. მეურნ. დარგების მართვის ავტომ. სისტემების ძირითადი რგოლია და ადმინისტრაციულად ექვემდებარება მართვის შესაბამის ორგანოებს (სამინისტროს, მთავარ სამმართველოს, ქარხნის დირექციას და ა. შ.). ეს გ. ც. ასრულებს საგეგმო გაანგარიშების, ანგარიშების დამუშავების, საფინანსო–ბუღალტრული გაანგარიშების, აგრეთვე ტექ.-ეკონ. ხასიათის ერთჯერადი გაანგარიშების წინასწარ რეგლამენტირებულ სამუშაოებს.

ტექნოლოგიური პროცესების მართვისათვის გათვალისწინებული გ. ც. მუშაობს დროის რეალურ მასშტაბში. აქ ავტომატურად ღებულობენ გამოსავალ მონაცემებს დიდი რაოდენობის პროცესების გადამწოდების პარამეტრების საშუალებით და გამოიმუშავებენ მართვის ბრძანებას (მკაცრად მოცემული ციკლის პროცესში) შემსრულებელი ორგანოებისათვის (ძრავა, გამთბობი და სხვ. დანადგარები). ასეთი გ. ც. განსაკუთრებით საიმედო და სწრაფად მომუშავე უნდა იყოს.

სამუშაო ტევადობასთან დაკავშირებით შეიძლება სამივე ტიპის გ. ც. განსხვავდებოდეს ერთმანეთისაგან მოწყობილობის შედგენილობით და შრომის მწარმოებლურობით.

აღნიშნული გ. ც-ები სტრუქტურითაც განსხვავდებიან. ზოგადი დანიშნულების გ. ც-ებს აქვს 3 ძირითადი ქვეგანაყოფი: ამოცანის მათ. მომზადებისა და დაპროგრამების სექტორი, ეგმ-ის ტექ. ექსპლუატაციის სექტორი და დამხმარე სექტორი (პერფორირების, გავრცელების, ელექტროკვების, სამეურნეო უზრუნველყოფის). ეკონ. ინფორმაციის დამუშავების გ. ც-ს ეკონ. ამოცანების ტიპების მიხედვით (წარმოების დაგეგმვა, ანგარიშგება, მატერ.-ტექ. მომარაგება, საფინანსო-საბუღალტრო სამსახური და ა. შ.) აქვს სპეციალიზებული, აგრეთვე მთელი შემოსული ინფორმაციისა და შედეგების გაფორმების ქვეგანაყოფები. გარდა ამისა, როგორც წესი, ამ გ. ც-ში არის ნორმატული მეურნ. წარმოების, პროდუქციის კლასიფიკატორთა და კავშირგაბმულობის არხებიდან მიღებული ოპერატ. ინფორმაციის თავმოყრისა და დამუშავების სპეც. ქვეგანაყოფები.

ტექ. პროცესების მართვისათვის გათვალისწინებულ გ. ც-ებს არა აქვთ პროგრამისტების ან ეკონომისტების დიდი ქვეგანაყოფები, ვინაიდან მათი ამოცანებისა და პროგრამების შედგენილობას განსაზღვრავენ წინასწარ და არ ცვლიან მუშაობის პროცესში. აქ მუშაკთა ძირითადი ნაწილია ეგმ-ის და მართვის ობიექტებთან ავტომ. კავშირის აპარატების მომსახურე ტექნიკოსები და ინჟინრები. ფართო გამოყენებას პოულობენ ე. წ. მრავალპროგრამიანი მართვის მქონე ერთდროულად მომუშავე მანქანებისაგან შედგენილი მძლავრი გამომთვლელი სისტემები. ასეთ სისტემებს შეუძლიათ ეფექტურად შეასრულონ სამივე ტიპის გ. ც-ის სამუშაოები.

**გამოთვლითი ცენტრი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, საქ. სსრ მეცნ. აკად. მათ. და ფიზ. განყ-ბაში შემავალი სამეცნ.-კვლევითი დაწესებულება, რ-იც ჩამოყალიბდა 1956 ქ. თბილისში. გ. ც-ის ძირითადი საქმიანობაა გამოთვლითი ტექ. შესაძლებლობათა გათვალისწინებით დაამუშაოს გამოყენებითი მნიშვნელობის მათ. ამოცანების ამოხსნის რიცხვითი მეთოდები. მის შემადგენლობაში შედის 9 სამეცნ. განყ-ბა, სადაც იკვლევენ გამოყენებითი მნიშვნელობის ამოცანათა რიცხვითი ამოხსნის მეთოდებს, კიბერნ. მათ. პრობლემებს, ალბათობათა თეორიისა და მათ. სტატისტ. საკითხებს, კიბერნ. გამოყენების საშუალებებს ეკონომიკაში. გ. ც. გამოსცემს შრომებს.

**გამოთვლითი ცენტრი** სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა, სსრკ მეცნ. აკად. მათემატიკის განყოფილებაში შემავალი სამეცნიერო-კვლევითი დაწესებულება, რ-იც ჩამოყალიბდა 1955 ქ. მოსკოვში. გ. ც-ში მუშავდება გამოთვლითი მეთოდებისა და ელექტრონული გამომთვლელი მანქანების მათ. უზრუნველყოფის საკითხები. მის შემადგენლობაში შედის 12 სამეცნ. ლაბორ. (1971). კვლევის ძირითადი თემატიკა განისაზღვრება ჰიდრო- და აეროდინამიკის ამოცანათა ამოხსნის რიცხვითი მეთოდების, ოპტიმალური მართვის, დიდი სისტემების თეორიის, ოპერაციათა გამოკვლევის, ელექტრონული გამომთვლელი მანქანების მათ. უზრუნველყოფის, ალგორითმული ენებისა და ტექ. კიბერნ. პრობლემატიკით. 1967-იდან გ. ც. გამოსცემს კრებულს „Алгоритмы и алгоритмические языки" და შრომებს.

**გამოთიშული მინდორი,** იხ. *თესლბრუნვა*.

**გამოკითხვის მეთოდები** სოციოლოგიაში, გამოსაკითხ პირთაგან ინფორმაციის მიღების მეთოდები. იმის მიხედვით, თუ რა ხასიათის ინფორმაცია გროვდება და როგორია მისი მიღების ფორმა, სოციოლოგიაში ცნობილია გამოკითხვის სამი მეთოდი: ანკეტირება, ინტერვიუ და სოციომეტრული გამოკითხვა. ამათგან უმეტესად გამოიყენება პირველი ორი. ანკეტირებისას გამოსაკითხი პირი (რესპონდენტი) ავსებს მკვლევრის მიერ წინასწარ შედგენილ კითხვარს, ინტერვიუს დროს კი უშუალო გასაუბრებისას აძლევს მას ინფორმაციას. გამოკითხვა შეიძლება იყოს მთლიანი ან შერჩევითი. პირველი გამოიყენება მაშინ, როცა საჭიროა ინფორმაციის მიღება გენ. ერთობლიობის ყველა წევრისაგან. ხოლო თუ ამის საჭიროება ან შესაძლებლობა არ არსებობს, სარგებლობენ შერჩევითი გამოკითხვის მეთოდით. პასუხების ფიქსირების ფორმის მიხედვით განასხვავებენ ზეპირი და წერილობითი გამოკითხვის მეთოდებს. (იხ. აგრეთვე *ანკეტირება*).

*ლიტ.*: Здравомыслов А. Г.,

Методология и процедура социологических исследований, М., 1969; Шляпентох В., Социология для всех. Некоторые проблемы, результаты, методы, М., 1970; Щепаньский Я., Элементарные понятия социологии, пер. с польск., М., 1969; Ядов В. А., Социологическое исследование. Методология, программа, методы, М., 1972. *ლ. ხაბურზანია.*

**გამოკლება;** *შეკრების* შებრუნებული მოქმედება; გ-ის ამოცანაა ორი შესაკრებიდან ერთ-ერთის პოვნა, როდესაც ცნობილია მათი ჯამი და მეორე შესაკრები. ამგვარად, $a$-ს გამოვაკლოთ $b$ ნიშნავს ვიპოვოთ ისეთი $x$, რომ $b+x=a$; $a$-დან $b$-ს გ-ის $x$ შედეგს სხვაობა ეწოდება, მოცემულ $a$ ჯამს — საკლები, ხოლო მოცემულ $b$ შესაკრებს — მაკლები. დადებით რიცხვთა არეში გ. ყოველთვის არაა შესაძლებელი (მცირე რიცხვს უფრო დიდი არ გამოაკლდება). სწორედ ეს გარემოება წარმოადგენს მათემატიკაში ნულისა და უარყოფითი რიცხვების შემოტანის ფორმალურ საფუძველს; ამგვარად გაფართოებულ რიცხვთა არეში გ. ყოველთვის შესაძლებელია.



გამომთესი აპარატი. ნახ. 1. კოჭასებრი გამომთესი აპარატი: 1 — კოჭა; 2 — კორპუსი (კოლოფი); 3 — სარქველების ლილვაკი კოლოფის თესლისაგან დასაცლელად; 4 — გამომთესი აპარატის კოჭას ამძრავი ლილვაკი; 5 — სარეგულაციო საყელური; 6 — ქურო; 7 — ფსკერი; 8 — როზეტი.

**გამომარილება,** გახსნილი ნივთიერების გამოყოფა ხსნარიდან მეტი ხსნადობის მქონე ნივთიერების (უმთავრესად მარილის) დამატებით. განარჩევენ გ-ის ორ შემთხვევას: 1. ელექტროლიტების გ. ელექტროლიტებით, 2. არაელექტროლიტების გ. ელექტროლიტებით. გ-ს იყენებენ ანალიზურ ქიმიაში და ქიმ. წარმოებაში.

**გამომდინარეობა** ლოგიკაში (ლოგიკური გამომდინარეობა), სემანტიკური მიმართება იმ დებულებათა კლასებსა და დებულებებს შორის, რ-ებიც დებულებათა რ-იღაც $S$ თვლად არეს ეკუთვნიან: $A$ დებულება მხოლოდ და მხოლოდ მაშინ გამომდინარეობს დებულებათა $K$ კლასიდან (სიმბოლურად: $K\models A$), როცა $K$ კლასის ყოველი *მოდელი* $A$ დებულების მოდელიცაა. გ-ს შემდეგი თვისებები აქვს: 1. დებულებათა $K$ კლასიდან გამომდინარეობს ამ კლასის კუთვნილი ყოველი დებულება; 2. $K$ კლასიდან გამომდინარე დებულება გამომდინარეობს აგრეთვე $K$ კლასის მომცველი თითოეული კლასიდან; 3. თუ $L$ არის $K$ კლასიდან გამომდინარე ყველა დებულების კლასი, მაშინ $L$ კლასიდან გამომდინარე თითოეული დებულება $K$ კლასიდანაც გამომდინარეობს. როცა $K$ არის ცარიელის სიმრავლე და $K\models A$, მაშინ წერენ მარტივად $\models A$ და ამბობენ, რომ $A$ დებულება ზოგადმართებულია. თუ $K$ კლასიდან გამომდინარეობს ორი ერთმანეთის კონტრადიქტორული დებულება, მაშინ ამბობენ, რომ $K$ კლასი წინააღმდეგობრივია. *მაკავშირებელი* იმპლიკაცია (სიმბოლურად „$\supset$“) ასახავს გ-ს: $K\models A\supset B$ მხოლოდ და მხოლოდ მაშინ, როცა $B$ გამომდინარეობს $K$ კლასიდან და $A$ დებულებიდან. გ-თან დაკავშირებულია ოპერაცია $Cn$; ეს ოპერაცია $S$ თვლად არეში შემავალ დებულებათა თითოეულ $K$ კლასს შეუთანადებს $K$ კლასიდან გამომდინარე ყველა დებულების $Cn(K)$ კლასს, რ-საც $K$ კლასის შედეგთა სიმრავლე ეწოდება. გ-ის ზემოაღწერილი თვისებები $Cn$ ოპერაციის ტერმინებში ასე გამოისახება: 1. $K\subseteq Cn(K)$, 2. თუ $K\subseteq L$, მაშინ $Gn(K)\subseteq Cn(L)$, 3. $Cn(Cn(K))\subseteq C_n(K)$ („$\subseteq$“ ჩართვის მიმართების სიმბოლოა) იხ. აგრეთვე *სემანტიკა*.

*ლიტ.*: ტარსკი ა., ლოგიკისა და დედუქციურ მეცნიერებათა მეთოდოლოგიის შესავალი, თარგმ. ინგლისურიდან, თბ., 1971.
*ზ. მიქელაძე.*

გამომთესი აპარატი. ნახ. 2. დისკური გამომთესი აპარატი: 1 — გამომთესი დისკო; 2 და 7 — ზესადებები; 3 — ფსკერი; 4 — სათესლე ქილა; 5 — სახურავი; 6 — გამყოფი სარქველი.




**გამომთესი აპარატი,** სას.-სამ. კულტურების სათესი მანქანის მუშა ორგანო. გავრცელებულია კოჭასებრი, დისკოიანი, უჯრედოვანდისკოიანი და ფრთიანი გ. ა-ები. კოჭასებრი გ. ა. (**ნახ**. 1) შედგება კორპუსში მოთავსებული უძრავი ქუროს როზეტის მბრუნავ ლილვზე ჩამოცმული ღარული კოჭასაგან. მბრუნავი კოჭათი თესლსატარში ჩაყრილი თესლი ცვივა ჩამთესში, იქიდან კი — კვალში. კოჭას ბრუნვის მიმართულების მიხედვით განასხვავებენ ქვედა და ზედა გ. ა-ებს. პირველს იყენებენ ხორბლის, ჭვავის, შვრიის, ქერის გამოსათესად; მეორეს — მსხვილი და ისეთი თესლის გამოსათესად, რ-იც ადვილად ზიანდება. დისკურ გ. ა-ს (**ნახ**. 2) იყენებენ კვადრატულ-ბუდობრივ და პუნქტირულ სათეს მანქანებში. იგი შედგება ცილინდრული ქილისაგან, რ-ის გადასახსნელ ფსკერზე აწყობილია გამომთესი დისკო, ამრეკლი და გამომგდები. ერთხელ ან ორჯერ დაკალიბრებული თესლის ბუდეში ჩასათესად გამოსათეს დისკოზე აწყობენ ზესადებებს. მბრუნავი დისკოს უჯრედებიდან ამრეკლებით აირეკლება არასწორად განლაგებული ზედმეტი თესლი, რ-იც გამომგდების მეშვეობით ჯერ ჩამთესის მარცხ. ან მარჯვ. საგროველში ჩაიყრება, შემდეგ კი — კვალში. უჯრედოვან-დისკოიან გ. ა-ს იყენებენ შაქრის ჭარხლის, სიმინდის, ბამბისა და სხვა კულტურების თითო-თითო მარცვლის გამოსათესად, ხოლო ფრთიანა გ. ა-ს ბალახის, ბოსტნეულისა და ტყის კულტურების ნაკლებად ფხვიერი თესლის გამოსათესად და სასუქის მოსაბნევად.

**გამომთვლელი მანქანა,** მოწყობილობა ან მოწყობილობათა ერთობლიობა, რ-ის მიზანია ინფორმაციის დამუშავების პროცესის გამოთვლის მექანიზაცია და ავტომატიზაცია. პირველი გ. მ. (საანგარიშო) გამოიგონეს ჩინელებმა ძვ. წ. V ს-ში. ეს და შემდგომ პერიოდში შექმნილი სხვა გ. მ-ები და მოწყობილობები (მექან. არითმომეტრი, კლავიშიანი ელექტრომექან. ავტომ. მანქანები და სხვ.) მხოლოდ აადვილებენ და აჩქარებენ გამოთვლის პროცესს. უფრო ფართოა თანამედროვე გ. მ-ების გამოყენების სფერო. მათი საშუალებით მართავენ საწარმოო პროცესებს, ობიექტებს, წყვეტენ ურთულეს ამოცანებს მეცნ. და ტექ. მრავალ დარგში. იმის მიხედვით, თუ როგორაა წარმოდგენილი ინფორმაცია, ერთმანეთისაგან განასხვავებენ ანალოგურ (აგმ), ციფრულსა (ცგმ) და ჰიბრიდულ (ჰგმ) გ. მ-ებს. პირველში ინფორმაცია წარმოდგენილია რომელიმე ფიზ. სიდიდის (ლილვის მობრუნების კუთხე, ელექტრული დენის ძალა, ძაბვა და სხვ.) უწყვეტი მნიშვნელობის სახით; მეორეში — ცვლადი სიდიდეების დისკრეტულ მნიშვნელობათა მეშვეობით. ჰიბრიდული გ. მ. შედგება ერთმანეთთან დაკავშირებული ციფრული და ანალოგური გ. მ-ებისაგან. აგმ-ის შექმნა მოდელირების იმ მეთოდებმა განაპირობა, რ-ებიც ემყარება ფიზ. მოვლენებს შორის არსებულ მსგავსების კანონებს. ანალოგურ გ. მ-ში მოდელირდება არა რ-იმე ფიზ. პროცესი, არამედ გასაანგარიშებელი პროცესების მათ. დამოკიდებულება. თანამედროვე აგმ-ის განვითარება განაპირობა რადიოტექნიკის სწრაფმა განვითარებამ. აგმ შედგება ცალკეული ბლოკებისაგან. თითოეული მათგანი ასრულებს ერთ რომელიმე მათ. ოპერაციას (შეკრება გამოკლება, გამრავლება, გაყოფა, დიფერენცირება, ინტეგრირება და ა. შ.). კონკრ. ამოცანის გადასაწყვეტად აგმ-ის ბლოკებს აერთებენ გარკვეული თანამიმდევრობით. მიუხედავად იმისა, რომ აგმ-ს სიზუსტე აკლია და მხოლოდ გარკვეული კლასის ამოცანებს ხსნის, მას ფართოდ იყენებენ, რაც იმითაა განპირობებული, რომ იგი მარტივია, ამასთან, ამოცანის მომზადებისა და ამოხსნისათვის მცირე დრო სჭირდება.

გ. მ-ის განვითარებაში დიდი წვლილი მიუძღვით საბჭ. მეცნიერებს: ს. გერშგორინს, მ. კირპიჩოვს, ი. ბრუკს, ვ. ლუკიანოვსა და სხვ.

ცგმ-ში ციფრების წარმოსადგენად იყენებენ სპეც. ელემენტებს, რ-ებსაც რომელიმე ფიზ. სიდიდის წარმოსახვისათვის შეუძლიათ მიიღონ ორი ერთმანეთისაგან მკვეთრად განსხვავებული მდგომარეობა. ერთი მათგანი 0-ს გამოხატავს, მეორე — 1-ს, დანარჩენი ციფრები მათი სხვადასხვა კომბინაციაა (იხ. *თვლის სისტემა*).

გამოთვლის პროცესში საჭირო რიცხვებზე (ოპერანდებზე) მიმდევრულად სრულდება არითმ. ოპერაციები. არსებული რიცხვითი მეთოდები საშუალებას იძლევა ნებისმიერი მათ. ამოცანა ისეთ სახემდე დავიყვანოთ, რომ მისი ამოხსნა შეიძლებოდეს ოთხი არითმ. მოქმედების გარკვეული თანამიმდევრული შესრულებით. ცგმ-ით პრაქტიკულად ნებისმიერი მათ. ამოცანა ამოიხსნება, ოღონდ წინასწარ უნდა შედგეს მუშაობის პროგრამა. იგი მიმდევრობით ასრულებს პროგრამით გათვალისწინებულ ოპერაციებს.

პროგრამული მართვის გ. მ-ის შექმნის იდეა წამოაყენა კემბრიჯის უნ-ტის პროფ. ჩარლზ ბებიჯმა 1883.

1944 აშშ-ში შექმნეს პირველი ელექტრომაგნიტურრელეებიანი პროგრამული მართვის გ. მ. (მარკ-1), ხოლო 1946 — პირველი ელექტრონული ცგმ („ენიაკ“). ელექტრონულმილაკიან ცგმ-ებს „პირველი თაობის“ გ. მ-ებს უწოდებენ. შემდგომ ისინი შეცვალა ნახევრადგამტარიანმა — „მეორე თაობის“ — მანქანებმა. ცნობილია აგრეთვე „მესამე თაობის“ გ. მ-ები, რ-ებშიც გამოყენებულია მიკროელექტრონული და ინტეგრალური სქემები (იხ. *ციფრული გამომთვლელი მანქანები*). პირველი სამამულო ცგმ „მესმ“ (მცირე ელექტრონული მთვლელი მანქანა) შექმნეს 1950 უკრ. სსრ მეცნ. აკადემიაში აკად. ს. ლებედევის ხელმძღვანელობით. შემდგომ შეიქმნა სხვადასხვა ტიპის ცგმ-ები: „ბესმ“, მ-20, მ-220, „მინსკი“, „ურალი“, „მირი“ და სხვ.

ჰგმ ზუსტი და სწრაფმოქმედი მანქანაა. მის ანალოგურსა და ციფრულ ნაწილებს შორის ინფორმაციებს სპეც. გარდამქმნელების მეშვეობით ცვლიან.

*ლიტ.*: Китов А. И., Криницкий Н. А., Электронные цифровые машины и программирование, 2 изд., М., 1961; Корн Г. А., Корн Т. М., Электронные аналоговые и аналого-цифровые вычислительные машины, пер. с англ., ч. 1—2, М., 1967—68; Тарасов В. С., Основы теории и конструирование математических машин непрерывного действия, в. 1, Л., 1961. *ნ. ჩხატარაშვილი.*

**გამომთვლელი მანქანის ენა,** პროგრამის ინსტრუქციებისა და მონაცემების „0“-ითა და „1“-ით წარმოდგენილი კოდების ფორმა, რ-საც *პროცესორი* უშუალოდ აღიქვამს.

ელექტრონული გამომთვლელი მანქანის თითოეული ინსტრუქცია შეიცავს: ოპერაციის კოდს, რ-იც შესასრულებელ მოქმედებას აღნიშნავს, ოპერანდის მისამართს, რ-ზედაც სრულდება მოქმედება და ნიშნებს, რ-თა საშუალებით ხორციელდება ინსტრუქციის ცალკეული დეტალების დადგენა (მისამართის ტიპი, ოპერანდის სიგრძე და სხვ.).


1


2


3


5


4


6


7


8

ხტ. გაბრიელ საფარელი. საფარის საწინამძღვრო ჯვარი (ბრეთის ჯვარი). მოოქროვილი ვერცხლი. მკლავების სიგრძე 52,5×44,5 *სმ*, ტარი 32,5 *სმ*. X—XI სს. მიჯნა. დეტალები: 1—ანგელოზი; 2—წმინდანი; 3—ღვთისმშობელი; 4—იოანე მახარებელი; 5—ჯვარცმული ქრისტე; 6—ჯვრის ზურგი; 7—ბურთულა; 8—ტარი, საქართველოს სსრ ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.















*სტ. გაგრის საქალაქო საბჭო (I).* **1.** გაგრა. სანატორიუმი „საქართველო". **2.** გაგრა. სასტუმრო „გაგრიფში". **3.** სოფ. ხოლოდნაია-რეჩკა. დასასვენებელი სახლი „მზიური". **4.** სოფ. ალახაძი. ს. ორჯონიკიძის სახ. კოლმეურნეობის საბავშვო ბაღი. **5.** ინკითის ტბა. **6.** დაბა განთიადი. დასასვენებელი სახლი „განთიადი". **7.** სოფ. ლესელიძე. კ. ლესელიძის ძეგლი. **8.** გაგრა. დიდ სამამულო ომში კავკასიის დაცვის დროს დაღუპულ მეომართა დიდების ძეგლი. **9.** გაგრა. პარკი მდ. ჟოეკვარის ნაპირზე. **10.** დაბა განთიადი. ცანდრიფშის ბაზილიკა. VI—VII სს. შეკეთებულია IX—X სს. **11.** სოფ. ბზიფი. ციხისა და ტაძრის ნანგრევები. IX—X სს.



































*სტ. გაგრის საქალაქო საბჭო. (II).* **1.** გაგრის უბე. **2.** გაგრა. ნავმისადგომი. **3.** მდინარე ბზიფი ბიჭვინთის ნახევარკუნძულზე. **4.** დაბა განთიადი. თამბაქოს საფერმენტაციო ქარხანა. **5.** გაგრა-ბიჭვინთის საავტომობილო გზა. **6.** დაბა ბიჭვინთა. გაგრის პურის ქარხანა. **7.** სოფ. ბზიფი. სახლთსაშენებელი კომბინატი. **8.** სოფ. ლიძავა. გაგრის თევზის ქარხანა. **9.** გაგრის მეფრინველეობის ფაბრიკა. **10.** გაგრის შავჭრელი ჯიშის სანაშენო მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობა. **11.** სოფ. სალმე. კოლმეურნეობა „მეგობრობა“. კომბოსტოს ნათესი. **12.** სოფ. სალმე. კოლმეურნეობა „მეგობრობა“, თამბაქოს შრობა. **13.** გაგრის მეციტრუსეობის საბჭოთა მეურნეობა. ლიმონის ნარგავების გათბობა აირით.















*სტ. გალის რაიონი (I).* **1.** რცხილნარი სატანჯეოს მთაზე. **2.** ბებესირის ტბა. **3.** ენგურჰესის არხი (რეჩხ-გალის მონაკვეთი). **4.** გალი. ვ. ი. ლენინის ძეგლი ქალაქის ცენტრში. **5.** გალი. ადმინისტრაციული სახლი. **6.** სოფ. ოქუმის ცენტრი. **7.** აჩიგვარის ჩაის საბჭოთა მეურნეობა-ტექნიკუმი. **8.** გალი. სასტუმრო. **9.** სოფ. საბერიო. საშუალო სკოლა. **10.** გალის წყალსაცავი. **11.** გალი. საავადმყოფო.















*სტ. გამრეკელი ი.* **1.** დეკორაციის ესკიზი. ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი". აკვარელი, გუაში. 1936. **2.** დეკორაციის ესკიზი. „ლამარა" (ვაჟა-ფშაველას მიხედვით). აკვარელი, გუაში. 1930. **3.** დეკორაციის ესკიზი. ფ. ვერფელის „კაცი სარკიდან". აკვარელი. 1925. **4.** კოსტიუმის ესკიზი. ა. ბალანჩივაძის „მთების გული". აკვარელი. 1941. **5.** კოსტიუმის ესკიზი. უ. შექსპირის „ჰამლეტი". აკვარელი. 1925. **6.** დეკორაციის ესკიზი. ს. შანშიაშვილის „ანზორი". გუაში. 1928. **7.** დეკორაციის ესკიზი. ფ. შილერის „ყაჩაღები". აკვარელი, გუაში. 1934. ყველა—ი. გამრეკელის მემორიალური ბინა. თბილისი.




































*სტ. გარდაბნის რაიონი (I)*. **1.** ჯანდარის ტბა. **2.** გარდაბნის ვაკე. **3.** მეთევზეები კუმისის ტბაზე. **4.** კურორტი კიკეთი. პიონერთა ბანაკის ერთ-ერთი კორპუსი. **5.** ქ. ვარდაბანი. ადმინისტრაციული სახლი. **6.** ვარკეთილის საბჭოთა მეურნეობა. ცენტრი. **7.** კურორტი კოჯორი. სკოლა-ინტერნატის ერთ-ერთი კორპუსი. **8.** ნორიოს მეინდაურეობის ფაბრიკის დირექციის შენობა. **9.** ქ. გარდაბანი. საცხოვრებელი სახლები. **10.** სოფ. მარტყოფი. შინჯიკაშვილების კოშკი. XVIII ს. **11.** სოფ. მარტყოფის ხედი თუშმალიშვილების კოშკიდან (XVIII ს.). **12.** ღვთაების მონასტრის ეკლესია ნორიო-მარტყოფის მახლობლად (აგებულია XIX ს-ში, VI ს. ეკლესიის ადგილას).

















*სტ. გარდაბნის რაიონი (II).* **1.** ხეხილის ბაღის ხელოვნური დაწვიმება. **2.** კრწანისის სათბური მეურნეობა-კომბინატი. პომიდვრის კრეფა. **3.** რუისბოლოს მებოსტნეობა–მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. კომბოსტოს მოსავლის აღება. **4.** სოფ. გამარჯვების მეფრინველეობის ფაბრიკა. **5.** თელეთის მეცხოველეობის ექსპერიმენტული საბჭ. მეურნეობა. სილოსის დამზადება. **6.** თბილისის რაიონული თბოელექტროსადგური (ქ. გარდაბნის მახლობლად). **7.** სამგორ-გაჩიანის ნავთობსადენის მთავარი ნაგებობა. **8.** თელეთის მექანიკური სარწყავი სისტემა. სატუმბო სადგური.

**გამომთვლელი მანქანის მათემატიკური უზრუნველყოფა,** პროგრამების სიმრავლეთა ერთობლიობა, რ-იც ადვილებს ელექტრონული გამომთვლელი მანქანის (ეგმ) ექსპლუატაციას (მისი ნებისმიერი გამოყენების დროს) და ამოცანების გადაწყვეტისას უზრუნველყოფს გამომთვლელი სისტემის აპარატურულ საშუალებათა ეფექტურ მუშაობას.

თანამედროვე ეგმ-ები აღჭურვილია სტანდარტული მათ. პროგრამებით, რაც აპარატურულ საშუალებებთან ერთად საფუძველს ქმნის მონაცემების დამუშავების სხვადასხვა ტიპის სისტემების ასაგებად. პროგრამული უზრუნველყოფის საფუძველს წარმოადგენს ოპერატ. სისტემა, რ-ითაც განისაზღვრება ოპერატორების, პროგრამისტების, ინჟინრებისა და მომხმარებლის მუშაობის გარემო.

ოპერატიული სისტემის ძირითადი ფუნქციებია: მომხმარებლის ამოცანების შესრულების ინიციაცია და დამთავრება; ამოცანების შესრულების მსვლელობის მართვა, მუშაობის პროცესში წარმოქმნილ სხვადასხვა განსაკუთრებულ სიტუაციათა დამუშავება; გამომთვლელი სისტემის რესურსების დანაწილება ამოცანათა შორის; სხვადასხვა პროგრამულ საშუალებათა (ფაილები, არქივი, ტრანსლიატორები, გამართვის სისტემები და სხვ.) გამოყენების უზრუნველყოფა; სხვადასხვა მომხმარებელთა პროგრამებისა და ინფორმაციის ურთიერთდაცვა; შესრულებულ სამუშაოთა რეგისტრაცია და აღრიცხვა.

**გამომთვლელი მოწყობილობა,** საანგარიშო-ამომხსნელი მოწყობილობა, რ-იც ერთი ამოცანის ან ერთი ტიპის ამოცანათა ამოსახსნელად ავტომატურად ასრულებს ერთ მათ. ოპერაციას ან რამდენიმეს თანამიმდევრობით. გ. მ. შეიძლება იყოს ავტონ. ან რთული სისტემის შემადგენელი ნაწილი. ავტონ. გ. მ-ს ჩვეულებრივ იყენებენ დამხმარე საშუალებად (ლოგარითმული სახაზავი, პლანიმეტრი და სხვ.) საკონსტრუქტორო და სხვა სამუშაოების შესრულებისას. რთულ სისტემაში გ. მ. ასრულებს გარკვეულ ფუნქციას (მაგ., ინტერპოლატორი ჩარხის მართვის სისტემაში). არსებობს ანალოგური (უწყვეტი მოქმედების) და ციფრული (დისკრეტული მოქმედების) გ. მ-ები, იშვიათად იყენებენ კომბინირებულ (ანალოგურ-ციფრულ) გ. მ-საც.

**გამომუშავების ნორმა,** პროდუქციის (ან სამუშაოთა) რაოდენობა, რ-იც უნდა აწარმოოს (შეასრულოს) დროის ერთეულში (საათში, ცვლაში, თვეში) შესაბამისი კვალიფიკაციის ერთმა მუშამ ან მუშათა ჯგუფმა (ბრიგადამ) განსაზღვრულ ორგ.-ტექ. პირობებში. გ. ნ. შესასრულებელი სამუშაოს სახეობის მიხედვით შეიძლება გამოიხატოს პროდუქციის ან შესასრულებელი სამუშაოს ზომის ნატურალური ერთეულებით (ცალები, სიგრძის, წონის, ფართობის, მოცულობისა და ა. შ. ერთეულები) და განისაზღვრება ფორმულით: $H_B = \frac{T_p \cdot r}{T_H}$, სადაც $H_B$ გამომუშავების ნორმაა; $T_p$ — იმ პერიოდის ხანგრძლივობა, რ-ისთვისაც წესდება გამომუშავების ნორმა (ცვლა, საათი); $r$ — სამუშაოს შესრულების პროცესში მონაწილე მუშების რაოდენობა; $T_H$ — დროის ნორმა მოცემულ სამუშაოზე ან ერთ ნაკეთობაზე (კაც-საათებში, კაც-წუთებში).

სსრკ-ში გ. ნ-ს ადგენენ მასობრივი, მსხვილსერიული წარმოების პირობებში, როცა მთელი ცვლის განმავლობაში შემსრულებელთა ერთი და იგივე შემადგენლობა ერთი ხასიათის სამუშაოს ასრულებს.

გ. ნ-ს ფართოდ იყენებენ ქვანახშირის მრეწველობაში, მეტალურგიაში, მანქანათმშენებლობაში, ქიმ., მსუბუქ და კვების მრეწველობაში და სხვ. სამეურნეო პრაქტიკაში იყენებენ ტექნიკურად დასაბუთებულ და საცდელ-სტატიკურ ნორმებს. ტ ე ქ ნ ი კ უ რ ა დ დ ა ს ა ბ უ თ ე ბ უ ლ ი გ. ნ-ის დადგენისას იყენებენ ტექ., ტექნოლ. უახლეს მიღწევებს და მოწინავეთა საწარმოო გამოცდილებას. დასაბუთებული გ. ნ-ის გამოყენება ხელს უწყობს მუშათა შრომის მწარმოებლურობის სისტემატურ ამაღლებას. ს ა ც დ ე ლ-ს ტ ა ტ ი ს ტ ი კ უ რ გ. ნ-ს ადგენენ ნორმადარის პირადი გამოცდილების საფუძველზე და ემყარებიან წინა პერიოდებში მსგავსი სამუშაოების შესრულებაზე დახარჯული დროის აღრიცხვის მონაცემებს. საცდელ-სტატისტ. ნორმების დადგენისას არ ტარდება სამუშაოების ორგ.-ტექ. პირობების, მათი განხორციელების მეთოდებისა და ხერხების კრიტ. ანალიზი. გ. ნ-ის დადგენის ასეთი წესი აფერხებს მუშისა და მანქანის სამუშაო დროის ეფექტური გამოყენების რეზერვების გამოვლენას, არ ასტიმულირებს შრომის მწარმოებლურობის ზრდას, ხელს არ უწყობს მოცდენებისა და არარაციონალური დანახარჯების წინააღმდეგ ბრძოლას და ა. შ.

წარმოების ეფექტურობის ამაღლება მოითხოვს საწარმოში უფრო პროგრ. ტექ. დასაბუთებული ნორმებით საცდელ-სტატისტ. ნორმების შეცვლას. ტექ. დასაბუთებულ ნორმებზე გადასვლის საქმეში მუშების მატერ. დაინტერესებისათვის მიღებულია ამ ნორმების შესრულებისა და გადაჭარბებით შესრულებისას მუშების პრემირება, აგრეთვე მატერ. წახალისების სხვა სახეები (მაგ., შეფასებათა 20%-მდე ზრდა ტექ. დასაბუთებული ნორმებით მუშაობის პირობებში). იხ. აგრეთვე *შრომის დანორმვა*.

**გამომუშავებული სივრცის ამოვსება,** სასარგებლო წიაღისეულის მიწისქვეშა მოპოვებისას შექმნილი სიცარიელის მყარი მასალით ამოვსება, რ-ის მიზანია ზემდებარე ქანების ჩამოქცევის თავიდან აცილება და ზედაპირული ნაგებობების დაცვა. გ. ს. ა. საგრძნობლად ამცირებს სასარგებლო წიაღისეულის დანაკარგსა და მიწისქვეშა ხანძრის წარმოშობის საშიშროებას თვითაალებადი ნახშირისა და მადნის მოპოვებისას, ამაღლებს სამთო სამუშაოების უსაფრთხოებას.

ამოსავსებ მასალად იყენებენ ქვიშას, დაქუცმაცებულ ქვიშაქვას, თიხაფიქალს, კირქვასა და სხვა ქანებს, გამამდიდრებელი ფ-კის ნარჩენებს, მეტალ. ქ-ნის წიდას. გ. ს. ა. შეიძლება იყოს ს რ უ ლ ი და ნ ა წ ი ლ ო ბ რ ი ვ ი. ამოვსების მეთოდებისა და მასალის ტრანსპორტირების მიხედვით განასხვავებენ ამოვსებას ხელით და თვითგორვით, აგრეთვე მექან., ჰიდრავ., პნევმატიკურ და პნევმოჰიდრავ. ამოვსებას. ხ ე ლ ი თ ა მ ო ვ ს ე ბ ი ს ა ს ამოვსებული მასივი დაბალი სიმკვრივისაა (მასალის დაჯდომის კოეფიციენტია 0,5, ზოგჯერ მეტიც), სამუშაო კი — მეტად შრომატევადი. თ ვ ი თ გ ო რ ვ ი თ ა მ ო ვ ს ე ბ ა ს მიმართავენ მხოლოდ ციცაბო ფენების დამუშავებისას. მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ი ა მ ო ვ ს ე ბ ი ს დროს იყენებენ სპეცსატყორცნ მანქანებს (დაჯდომის კოეფიციენტი 0,25-მდეა). პ ნ ე ვ მ ა ტ ი კ უ რ ი ა მ ო ვ ს ე ბ ი ს ა ს შახტში მასალას შეკუმშული ჰაერის საშუალებით მილსადენებით აწვდიან (დაჯდომის კოეფიციენტი 0,1—0,17-ია). ჰ ი დ რ ა ვ ლ ი კ უ რ ი ა მ ო ვ ს ე ბ ი ს ა ს შახტის ზედაპირზე ამოსავსებ მასალას წყალს შეურევენ და მიღებულ პულპას მილსადენით მიაწვდიან გამომუშავებულ სივრცეს. მასალა მჭიდროდ ამოავსებს სივრცეს (დაჯდომის კოეფიციენტია 0,05—0,1), ხოლო წყალი თანდათანობით დაიწრიტება, სალექარში დაგროვდება და ზედაპირზე ამოიტუმბება. ჰიდრავ. ამოვსების ხერხს იყენებენ პოლ. სახ. რესპუბლიკაში, საფრანგეთში, გფრ-ში და სხვა ქვეყნებში უმთავრესად ნახშირის სქელი ფენების დამუშავებისას. სსრკ-ში ეს ხერხი გამოყენებულია კუზნეცკის აუზისა და ტყიბულ-შაორის ნახშირის საბადოს შახტებში. ტყიბულის შახტებში იგი პირველად 1946 გამოიყენეს. ჰ ი დ რ ო პ ნ ე ვ მ ა ტ ი კ უ რ ი ა მ ო ვ ს ე ბ ი ს ა ს იყენებენ ჰიდრავ. და პნევმ. ხერხების კომბინაციას. პულპას მილსადენით აწვდიან შახტს. საექსპლუატაციო უბანში კი მას სპეც. მოწყობილობით გააუწყლოებენ და შეკუმშული ჰაერით მასალას გამომუშავებულ სივრცეში გატყორცნიან.

*ლიტ.*: [Добровольский В. В., Ерофеев В. Ф., Скопин С. Г.], Применение закладки выработанного пространства при разработке месторождения полезных ископаемых, М., 1969.

*ი. ზურაბიშვილი.*

**გამომყოფი სისტემა,** ე ქ ს კ რ ე ტ ო რ უ ლ ი ს ი ს ტ ე მ ა, იმ ორგანოთა ერთობლიობა, რ-ებიც უზრუნველყოფენ ცხოველური ორგანიზმიდან ნივთიერებათა ცვლის საბოლოო პროდუქტების, ორგანიზმში წარმოქმნილი ან მასში გარედან მოხვედრილი შხამიანი ნივთიერებების, ზედმეტი მარილებისა და წყლის გამოყოფას ანუ ექსკრეციას. უმარტივეს ცხოველებს სპეც. გამომყოფი ორგანოები არა აქვთ და მათი ექსკრეტები სხეულის ზედაპირიდან ან შინაგანი სიღრუეების კედლიდან გამოიყოფა დიფუზურად. ზოგჯერ ექსკრეტი სპეც. უჯრედებში (ნეფროციტებში) გროვდება.

ევოლუციის უფრო მაღალ საფეხურზე წარმოიქმნება საგანგებო გამომყოფი ორგანოები და ექსკრეტის გამომტანი გზები. გამომყოფი ორგანოები სხვადასხვა ტიპის მილაკების (ნეფრონების) სისტემაა. არსებობს მათი ორი მთავარი ტიპი. პირველია ნ ე ფ რ ი დ ი უ მ ე ბ ი, რ-თა მილაკები ექტოდერმიდან ვითარდება. განასხვავებენ პროტონეფრიდიუმებსა და მეტანეფრიდიუმებს. პ რ ო ტ ო ნ ე ფ რ ი დ ი უ მ ი ს მილაკი სხეულში იწყება ყრუ ბოლოთი, რ-იც რამდენიმე ტერმინალური უჯრედისაგან შედგება; ამ უჯრედებს მილაკისაკენ მიქცეულ მხარეზე აქვთ ჩანაზნექი — მოციმციმე წამწამების კონა („მოციმციმე ალი"). ზოგჯერ ტერმინალური უჯრედები მხლისებურად არის გამსხვილებული (ე. წ. სოლენოციტები); წამწამებით არის აღჭურვილი მილაკის კედლის უჯრედებიც; მილაკები გარეთ ნასვრეტით იხსნება; ტერმინალური უჯრედები ირგვლივ მყოფი ქსოვილებიდან შეიწოვენ წყალსა და მასში გახსნილ ნივთიერებათა ცვლის პროდუქტებს და მილაკის ღრუში გამოყოფენ მათ. აქედან კი ექსკრეტი წამწამების მოძრაობით გარეთ გამოიდევნება. მ ე ტ ა ნ ე ფ რ ი დ ი უ მ ი ს მილაკის ბოლოზე მოციმციმე წამწამებით მოფენილი ძაბრისებრი ხვრელია (ნეფროსტომი). თვით მილაკი ძლიერ დაკლაკნილია და გარს სისხლგამტარი კაპილარები აქვს შემოვლებული. ამ კაპილარებიდან გამოჟონილი ექსკრეტი ნეფროსტომით მილაკებში ჩადის. მეორე ტიპის გამომყოფი ორგანოებია ც ე ლ ო მ ო დ უ ქ ტ ე ბ ი — მეზოდერმული მილაკები, რ-ებიც სხეულის მეორეულ ღრუსთან (ცელომთან) არიან დაკავშირებული. ზოგჯერ ნეფრიდიუმები და ცელომოდუქტები ერთდებიან და ე. წ. ნეფრომიქსიუმებს ქმნიან. ნეფრიდიუმის ტიპის გამომყოფი ორგანოები გავრცელებულია უხერხემლო ცხოველებში, ქორდიანებიდან კი—მხოლოდ უქალოებში (ამფიოქსუსი). ცელომოდუქტები და მათი სახეცვლილებანი ხშირია უხერხემლოთა სხვადასხვა ჯგუფში. ამავე ტიპისაა ხერხემლიანთა გამომყოფი მილაკები, რ-თა ერთობლიობა ქმნის *თირკმელს*. ხერხემლიანების თირკმლის მილაკები ვითარდება სომიტებისა და ვენტრალური მეზოდერმის დამაკავშირებელი მეტამერიული ყუნწებიდან, ე. წ. ნ ე ფ რ ო ტ ო მ ე ბ ი დ ა ნ. თირკმლის

გამომყოფი სისტემა



პროტონეფრიდიუმი: 1 — გამომყოფი მილაკის დახშული ბოლოები; 2 — სოლენოციტები; 3 — გამომყოფი მილაკი; 4 — გამომყოფი ნასვრეტი.



პროტონეფრიდიუმის ტერმინალური უჯრედი: 1 — ბირთვი; 2 — შოლტი («მოციმციმე ალი»).



ნეფრომიქსიუმი: 1 — სასქესო ძაბრი; 2 — სასქესო მილაკი; 3 — სოლენოციტები; 4 — გამომყოფი მილაკი; 5 — საერთო მილაკი; 6 — საერთო ნასვრეტი.

გამომყოფი სისტემა




ხერხემლიანთა თირკმლის მილაკები: 1 — პრონეფროსის ტიპობრივი მილაკი; 2 — მეზონეფროსის ტიპობრივი მილაკი; 3 — მეტანეფროსის ტიპობრივი მილაკი; 4 — ძუძუმწოვრის მეტანეფროსის მილაკი.




ხმელეთის ხერხემლიანთა შარდსასქესო სისტემის განვითარების სქემა (ა — ინდიფერენტული სტადია; ბ — დედლის შარდსასქესო აპარატი; გ — მამლის შარდსასქესო აპარატი): 1 — პრონეფროსი; 2 — მეზონეფროსი; 3 — მეტანეფროსი; 4 — გონადა; 5 — საკვერცხე; 6 — სათესლე; 7 — საშარდე ბუშტი; 8 — ვოლფის არხი; 9 — მიულერის არხი; 10 — უკანა ნაწლავი; 11 — შარდსაწვეთი; 12 — შარდსადინარი; 13 — საშვილოსნო; 14 — საკვერცხის დანამატი; 15 — სათესლის დანამატი.

მილაკების ფუნქციონირება ხორციელდება გორგლის (გლომერულუსის) ურთიერთობით. გორგლის კაპილარების კედელში დიფუზიით გამოსული, წყალში გახსნილი კატაბოლიტები (პირველადი შარდი) მილაკის ღრუში აღწევენ, აქ კი ხდება წყლის ნაწილობრივი რეაბსორბცია, დეფინიტური შარდის ფორმირება და თირკმლიდან გამოტანა. გორგლისა და მილაკის თანამიმართების მიხედვით ასხვავებენ სამნაირ ნეფრონებს: 1. მილაკი სხეულის ღრუში იხსნება ნეფროსტომით, რ-ის კედელში, მილაკებისაგან დამოუკიდებლად, მოთავსებულია რამდენიმე მილაკისათვის საერთო გორგალი; პირველადი შარდი გორგლიდან ცელომში ხვდება და იქიდან ნეფროსტომით მილაკში შეიწოვება. 2. ყოველი მილაკის კედელი ქმნის ორმაგკედლიან ჯამისებრ გამონაზარდს (ბოუმენის კაფსულას), რ-ის ჩაღრმავებაში პატარა საკუთარი გორგალია; ბოუმენის კაფსულას თავისი გორგლითურთ თირკმლის სხეულაკი (მალპიღის სხეულაკი) ეწოდება; ამრიგად, პირველადი შარდი უშუალოდ მილაკში გამოიყოფა. 3) მილაკის ნეფროსტომიანი ბოლო რედუცირებულია და მალპიღის სხეულაკით იწყება. პირველი ტიპის ნეფრონები ძირითადად ქმნის ე. წ. წინა თირკმელს ანუ პრონეფროსს; მეორე — შუა თირკმელს ანუ მეზონეფროსს, მესამე კი — უკანა თირკმელს ანუ მეტანეფროსს (თუმცა თითოეულ მათგანში სხვა ტიპის მილაკებიც შეიძლება იყოს). ზოგ მრგვალპირიანს (ბდელოსტომა) პრონეფროსი მთელი სხეულის ღრუს გასწვრივ აქვს, დანარჩენებს კი მხოლოდ ტანის წინა ნაწილში აქვთ შერჩენილი. სხვა ხერხემლიანთათვის იგი მხოლოდ ადრეული ემბრიონალური ორგანოა. მეზონეფროსი უმდაბლეს ხერხემლიანებში (უამნიონოებში) საბოლოო გამომყოფი ორგანოა, უმაღლესებში (ამნიონიანებში) კი ისიც პროვიზორულია და მეტანეფროსით იცვლება. პრონეფროსის, ასევე მეზონეფროსის მილაკები ერთიანდებიან სპეც. სადინრად, რ-იც კლოაკაში იხსნება. მეტანეფროსს კი დამოუკიდებლად უვითარდება სადინარი (შარდსაწვეთი). მეზონეფროსის სადინარი შემდეგ ორად, ე. წ. ვოლფის არხად და ე. წ. მიულერის არხად იყოფა. ვოლფის არხი უამნიონოებში შარდსაწვეთის და თესლსავალის ფუნქციასაც ასრულებს. უმაღლეს ხერხემლიანებში იგი მხოლოდ თესლსავალია (მეზონეფროსის ნაშთი სათესლის დანამატად იწოდება და თესლსავალს სათესლესთან აკავშირებს). ამ ცხოველების დედლებში ვოლფის არხი რედუცირდება, მიულერის არხი კვერცხსავლად გარდაიქმნება; მამლებში კი განუვითარებელი რჩება.

გ. ს-ის ფუნქცია და აგებულება დამოკიდებულია გარემოს პირობებზე, სახელდობრ, წყლის რეჟიმზე მასში. წყლის ცხოველებისათვის დამახასიათებელია მილაკების სისტემა, რ-იც გამოყოფს ნივთიერებათა ცვლის ადვილად ხსნად პროდუქტებს (ამონიაკი, შარდოვანა). ხმელეთის ცხოველთაგან ამგვარი გამომყოფი სისტემა (ცელომოდუქტების ტიპისა) მხოლოდ ჰიდროფილურ ფორმებს აქვთ.

ხმელეთზე წყლის დეფიციტის პირობებში ორგანიზმის მიერ წყლის დაკარგვის შესაზღუდავად ჩნდება სხვადასხვა სახის ადაპტაცია (შეგუება). ადვილად ხსნადი ექსკრეტები იცვლება ძნელად ხსნადი ნივთიერებით (გუანინი, შარდის მჟავა). შესაბამისად იცვლება გამომყოფი ორგანოების აგებულებაც. ხმელეთის ფეხსახსრიანებში გამოყოფის პროცესში მონაწილეობს ნაწლავის კედელი, რ-ისგანაც ზოგჯერ სპეც. გამომყოფი ორგანოები ვითარდება (მაგ., მწერების მალპიღის მილები და მისთ.), ნაწლავის ღრუში მოხვედრილი შარდიდან წყალი ნაწლავის კედლით უკანვე შეიწოვება, კატაბოლიტები კი (შარდის მჟავა და მისთ.) ექსკრემენტებთან ერთად გამოიყოფა. სპეც. უჯრედებში კატაბოლიტების დაგროვება წყლის დაკარგვისაგან ორგანიზმის დაცვასთანაა დაკავშირებული. წყალში ცხოვრებაზე მეორეულად გადასვლისას გამოყოფის ტიპი ისევ წყლის ცხოველების დამახასიათებელ ნიშნებს იძენს.

ხერხემლიანებში ამ კანონზომიერების გამოვლინებაა საფილტრაციო აპარატის განვითარების ხარისხის შეცვლა. მტკნარი წყლის თევზებს და ამფიბიებს თირკმლების გორგლოვანი აპარატი მძლავრად აქვთ განვითარებული, რადგან მათ წყლის დაკარგვის საშიშროება არ მოელით (წყალი გარემოდან თავისუფლად აღწევს ორგანიზმში, ვინაიდან შინაგანი ოსმოსური წნევა ბევრად მეტია გარეგანზე). მლაშე წყლის ძვლოვან თევზებში გარემოს ოსმოსური წნევის სიჭარბისა და, შესაბამისად, ორგანიზმში წყლის შეღწევის გაძნელების გამო საფილტრაციო აპარატი რედუცირებულია (არსებობს ე. წ. „აგლომერულარული“, ე. ი. უგორგლო თირკმლების მქონე ფორმებიც), რის გამოც წყლის გამოყოფა შეზღუდულია. გორგლები რედუცირებული აქვთ ქვეწარმავლებსა და ფრინველებსაც (ფრინველებში ამას ემატება კლოაკაში წყლის ინტენს. შეწოვა). ძუძუმწოვარ და ხრტილოვან თევზებს მძლავრად აქვთ განვითარებული გლომერულარული აპარატი, მაგრამ წყლის დაკარგვის შესაზღუდავად სხვა საშუალებები აქვთ გამომუშავებული — ძუძუმწოვრების ნეფრონში გაძლიერებულია წყლის რეაბსორბცია; ხრტილოვანი თევზების ნეფრონი კი შარდიდან შეიწოვს შარდოვანას, რის გამოც სისხლის ოსმოსური წნევა ჭარბობს მლაშე წყლის ოსმოსურ წნევას და წყალი შეუფერხებლად შეაღწევს ორგანიზმში.

*ლიტ.*: ნათაძე ლ., ხერხემლიან ცხოველთა შედარებითი ანატომია, თბ., 1962; Беклемишев В. Н., Основы сравнительной анатомии беспозвоночных, т. 2, М., 1964; Догель В. А., Сравнительная анатомия беспозвоночных, ч. 1, Л., 1938; Шмальгаузен И. И., Основы сравнительной анатомии позвоночных животных, М., 1947. *ლ. ნათაძე.*

**„გამომცდელი“**, იხ. *მასწავლი მანქანა.*

**გამომცემლობა**, საწარმო (სახელმწიფო, საზოგადოებრივი, კოოპერაციული ან კერძო), რ-იც უშვებს (გამოსცემს) წიგნებს, გაზეთებს, ჟურნალებს, ნოტებს, პლაკატებს და სხვა ბეჭდურ პროდუქციას. იხ. *საგამომცემლო საქმე.*

**გამომძიებელი**, თანამდებობის პირი, რ-ის ძირითადი მოვალეობაა სისხლის სამართლის საქმეზე *წინასწარი გამოძიების* წარმოება. სსრ კავშირში წინასწარ გამოძიებას აწარმოებენ პროკურატურის, შინაგან საქმეთა სამინისტროს და სახელმწ. უშიშროების კომიტეტის გამომძიებლები — გ., უფროსი გ. და განსაკუთრებით მნიშვნელოვან საქმეთა გ. წინასწარი გამოძიებისას გ. დამოუკიდებელია, ხელმძღვანელობს მხოლოდ კანონის მოთხოვნით და თავისი შინაგანი რწმენით. იგი ვალდებულია გამოიკვლიოს ბრალდებულის მამხილებელი თუ გამამართლებელი, აგრეთვე მისი ბრალის დამამძიმებელი თუ შემამსუბუქებელი გარემოებები. ცალკეულ შემთხვევაში (დაპატიმრება, ჩხრეკა და სხვ.) გ-ის დადგენილება კანონის შესაბამისად უსათუოდ სანქციონირებული უნდა იყოს პროკურორის მიერ. თუ გ. პროკურორის მითითებას არ ეთანხმება, მას უფლება აქვს ზემდგომ პროკურორთან გაასაჩივროს ეს მითითება. გ-ს ევალება აგრეთვე გამოავლინოს დანაშაულის ჩადენის მიზეზები და ხელშემწყობი პირობები და საგამოძიებო პრაქტიკის განზოგადების საფუძველზე დასახოს ღონისძიებანი დანაშაულის თავიდან ასაცილებლად. გ-ის მიერ კანონის შესაბამისად გამოტანილ დადგენილებათა შესრულება სავალდებულოა ყველა დაწესებულების, ორგანიზაციის, თანამდებობის პირისა და მოქალაქისათვის. *ა. ფალიაშვილი.*

**გამომხატველობითი მოძრაობები**, გარე გამოხატულება, რ-იც თავს იჩენს სხვადასხვა ფსიქიკური მდგომარეობის, განსაკუთრებით ემოციების დროს *მიმიკაში, პანტომიმიკაში, ჟესტიკულაციაში* და ა. შ. ფართო გაგებით მოიცავს აგრეთვე ხმისა და ინტონაციის ნიუანსებს და ცვლილებებს შინაგან ორგანოთა მუშაობაში (სისხლძარღვების გაფართოება-შევიწროება, ჯირკვლების ფუნქციათა გაძლიერება-შესუსტება). გ. მ. გარეგნულად ვლინდება სახის გაფითრებით ან გაწითლებით, ნერწყვის გამოყოფის შეჩერებით (პირის სიმშრალე შიშის დროს) და ა. შ.

ადამიანის გ. მ-ზე დიდი გავლენა მოახდინა კაცობრიობის ისტ. პროგრესმა, სპეციფ. ადამიანური გრძნობების აღმოცენებამ და განვითარებამ. ინდივიდ. განვითარების საწყის ეტაპზე გ. მ. უნებურია, მაგრამ სოც. გარემოს ზეგავლენით ბავშვი თანდათანობით იძენს უნარს გარკვეულ ფარგლებში მართოს თავისი გ. მ. გარდამავალ და სიჭაბუკის ასაკში განცდათა გამოვლენის შეკავება განსაკუთრებით გამოკვეთილ ხასიათს იღებს, შეინიშნება აგრეთვე ძლიერი ტენდენცია გრძნობების შენიღბვისა არაშესატყვისი გ. მ-ით (მაგ., უხეშობით ნაზი გრძნობების დაფარვის ცდა). ცხოველებისათვის დამახასიათებელ გ. მ-ს შეისწავლის ეთოლოგია. *ა. ბაინდურაშვილი.*

**გამონაყარი**, ეგზანთემა, სხვადასხვა სახისა და ხასიათის ცვლილებები კანზე. გ-ის ფორმას განსაზღვრავს მისი შემადგენელი ელემენტები (ლაქები, ბუშტუკები, კვანძები და სხვ.). გ. შეიძლება გაჩნდეს კანზე რაიმე ფიზ. და ქიმ. ფაქტორის მოქმედების შედეგად ან გამოიწვიოს ინფექციურმა (ქუნთრუშა, წითელა, წითურა, პარტახტიანი ტიფი, ათაშანგი და სხვ.) და შინაგანი ორგანოების (კუჭ-ნაწლავი, ღვიძლი) დაავადებებმა, ნერვული სისტემისა და ნივთიერებათა ცვლის მოშლამ და სხვ. გ-ის ელემენტების ფორმას, სიდიდეს, ფერს, კონსისტენციას, მათ ურთიერთშეხამებას დიდი მნიშვნელობა აქვს დაავადების დიაგნოსტიკისათვის. *დ. საყვარელიძე.*

**გამონაცემი** (Infusum), წამლეულის თხევადი ფორმა, მცენარეული ნედლეულის წყალზე ნაყენი. გ-ის მოსამზადებლად წვრილად დაფშვნილ მცენარეს ჩაყრიან სპეც. ჭურჭელში, დაასხამენ ცივ წყალს და აცხელებენ მდუღარე წყლის აბაზანაზე 15 *წთ*, გაცივების შემდეგ წურავენ. გ. უმეტესად დასალევად იხმარება. მალე ფუჭდება.

**გამონები** (ბერძნ. gamos — ქორწინება), სასქესო უჯრედების ანუ გამეტების (კვერცხუჯრედის, სპერმატოზოიდის) გამონაყოფი ნივთიერებები, რ-ებიც ხელს უწყობენ განაყოფიერებას. ისინი სპეციფიურად მოქმედებენ კვერცხუჯრედზე და სპერმატოზოიდებზე და კონტროლს უწევენ მათ შეხვედრას. კვერცხუჯრედის მიერ გამოყოფილ გ-ს გინოგამონები ეწოდება, სპერმატოზოიდის მიერ გამოყოფილს — ანდროგამონები. დადგენილია რამდენიმე გინოგამონი: ა) გინოგამონი I აძლიერებს და ახანგრძლივებს სპერმატოზოიდების მოძრაობას; არაცილოვანი დაბალმოლეკულური, თერმოსტაბილური ნივთიერებაა. ბ) გინოგამონი II ანუ ფერტილიზინი იწვევს სპერმატოზოიდების შეწებებას (აგლუტინაციას) და ხელს უშლის ზედმეტი სპერმატოზოიდების მიახლოებას კვერცხუჯრედთან (წინათ მიაჩნდათ, რომ იგი განაპირობებს სპერმატოზოიდის შეერთებას კვერცხუჯრედთან). ზოგი ცხოველის (მაგ., ზღვის ზღარბის) ფერტილიზინი გლიკოპროტეიდია და კვერცხის ლაბოვანი გარსის იდენ-

ტურია; ანალოგიური მოქმედების მქონე ნივთიერება—ციტოფერტილიზინი გვხვდება ზღვის ზღარბების, სრულძვლოვანი თევზების კვერცხუჯრედის შიგნითაც. გ) გინოგამონი III (კვერცხის ანტიფერტილიზინი) მოქმედებს ფერტილიზინის საპირისპიროდ და იწვევს მის ინაქტივაციას (მაგ., ზღვის ზღარბებში — ლაბოვანი გარსის დალექვას და კვერცხების აგლუტინაციას, რაც ხელს უშლის განაყოფიერებას); ცილოვანი ბუნების ნივთიერებაა. ანდროგამონებიც რამდენიმე სახისაა: ა) ანდროგამონი I (გინოგამონ I-ის ანტაგონისტი) თრგუნავს სპერმატოზოიდის მოძრაობას; დაბალმოლეკულური, თერმოსტაბილური, არაცილოვანი ნივთიერებაა. ბ) ანდროგამონი II (სპერმატოზოიდის ანტიფერტილიზინი) აფერხებს გინოგამონ II-ის აქტივობას, ე. ი. მოქმედებს კვერცხის ანტიფერტილიზინის ანალოგიურად; შედარებით თერმოსტაბილური ცილაა. გ) ანდროგამონი III იწვევს კვერცხუჯრედის ქერქოვანი შრის გათხევადებას; დაბალმოლეკულური თერმოსტაბილური ნივთიერებაა (ზღვის ზღარბებში უჯერი ცხიმოვანი მჟავა). დ) ანდროგამონი IV (სპერმატოზოიდის ლიზინები) შლის კვერცხის გარსებს; თერმოლაბილური ცილაა (ძუძუმწოვრებში — ფერმენტი ჰიალურონიდაზა).

გ. აღმოაჩინა ფ. ლილიმ (1911) ზღვის ზღარბების გამეტებში; ტერმინი გ. 1940 შემოიღეს მ. ჰარტმანმა და რ. კუნმა.

**გამორიცხული მესამის კანონი,** იხ. *აზროვნების კანონები*.

**გამოსაზრდელი ტბორი,** საზაფხულო ტბორი, სადაც საქვირითე (სატოფე) ან სალიფსიტე ტბორიდან გადაყვანილ ლიფსიტებს ერთ წლამდე ზრდიან. სატბორედ გამოყოფენ 5—10 (20-მდე) *ჰა* ნოყიერ ნიადაგს. გ. ტ-ის საშუალო სიღრმე 60—80 *სმ,* წყალჩასაშვებთან 1,5 *მ*. ტბორი წყლით 10 დღე-ღამეში ივსება, მის გამოშვებას კი არა უმეტეს 5—10 დღე-ღამე სჭირდება. სასურველია ტბორს ჰქონდეს წყლის მუდმივი შენაკადი. იხ. *ტბორული მეთევზეობა*.

**გამოსარგავი აპარატი,** ნერგსარგავი (ჩითილსარგავი) მანქანის მუშა ორგანო, რ-ის დანიშნულებაა კარტოფილის ტუბერების, ვაზის, ხეხილისა და ტყის კულტურათა ნერგების, ბოსტნეული კულტურების, თამბაქოსა და წეკოს ჩითილების დარგვა. გ. ა-ს გაჰყავს კვალი, რგავს ნერგს და რწყავს წყლით ან მინერ. სასუქის ხსნარით, კვალის ამოვსების შემდეგ ტკეპნის მიწას.

გავრცელებულია დისკური, ჯაჭვური და კოვზ-დისკური გ. ა-ები. დ ი ს კ უ რ ს (ნახ. 1) იყენებენ ბოსტნეული კულტურების, თამბაქოსა და წეკოს ჩითილების დასარგავად. მისი უმთავრესი კვანძებია: გამოსარგავი დისკო ნერგსაჭერებითურთ, ჩამთესი, სატკეპნები, ყუთი (ნერგებისათვის), სარწყავი ავზაკი, წყლის მისაწოდებელი მილი, გამხსნელები. ჯ ა ჭ ვ უ რ ი გ. ა. (ნახ. 2) ტრანსპორტიორია, რ-ზეც ნერგსაჭერებია დამაგრებული (ნერგსაჭერებში ნერგებს ხელით აწყობენ). ნერგსარგავი მანქანის გ. ა. საყრდენი თვლებით მუშაობს. კარტოფილის სარგავი კ ო ვ ზ-დ ი ს კ უ რ ი გ. ა. (ნახ. 3) დისკოა, რ-ზეც მიმაგრებული კოვზები წარიტაცებენ კარტოფილის ტუბერებს და სარგავის ჩამთესში ჩაყრიან. ამ გ. ა-ს ტრაქტორის სიმძლავრის ასართმევი ლილვი ამუშავებს. ტყის კულტურების სარგავი მანქანის გ. ა. არის ჯვარედი, რ-ის თამასების ბოლოზე მიმაგრებულია ნერგსაჭერები.

**გამოსასვლელი მოწყობილობა,** მოწყობილობა, რ-ის საშუალებით ინფორმაცია *პროცესორის* კოდიდან გარდაისახება ინფორმაციის გარე მატარებლის კოდში და პირიქით. ელექტრონულ გამომთვლელ მანქანებთან მიერთებული გამოსასვლელი მოწყობილობებიდან ყველაზე მეტად გავრცელებულია ინფორმაციის პერფობარათებზე მაპერფორირებელი და წამკითხავი მოწყობილობანი, ჩამწერი მანქანები, ტელეტაიპები, დისპლეები და სხვ.

**გამოსაღები,** იხ. *გადასახადები*.

**გამოსაცდელი ვადა,** საბჭ. შრომის სამართ. მიხედვით, ვადა, რ-იც მხარეთა შეთანხმებით შეიძლება დაწესდეს იმის შესამოწმებლად, შეეფერება თუ არა დასაკავებელ სამუშაოს ახლად მისაღები მუშა ან მოსამსახურე. მუშებისათვის იგი არ უნდა აღემატებოდეს ერთ კვირას, მოსამსახურეებისათვის — ორ კვირას, პასუხისმგებელი მუშაკებისათვის — ერთ თვეს; სამეცნ.-კვლევით, საპროექტო და ზოგ სხვა ორგანიზაციაში იმ მუშაკებისათვის, რ-ებსაც ატესტაცია ეხებათ, გ. ვ. შეიძლება 3 თვემდე, ხოლო ცალკეულ შემთხვევაში — 6 თვემდეც გაგრძელდეს (საქ. სსრ შრომის კანონთა კოდ., მ. 23). გ. ვ. არ ენიშნებათ არასრულწლოვანებს, *ახალგაზრდა სპეციალისტებს* და სხვა პირებსაც კანონით გათვალისწინებულ ზოგ შემთხვევაში (მ. 22). გ. ვ. სამუშაო სტაჟში ითვლება, ხოლო თუ გამოცდის შედეგი არადამაკმაყოფილებელია, ადმინისტრაციას უფლება აქვს პროფკავშირის შესაბამის კომიტეტთან შეუთანხმებლად და *გასასვლელი შემწეობის* გაუცემლად გაათავისუფლოს მუშაკი სამუშაოდან.

**გამოსაცდელი პროგრამა,** გამომთვლელი სისტემის აპარატურისა და მათ. უზრუნველყოფის ფუნქციების შესრულების უწესივრობის მოძებნისა და გამოვლინებისათვის განკუთვნილი დიაგნოსტიკური ტესტი. პრაქტიკაში ფართოდ იყენებენ კომბინირებულ ან ფუნქციონალურ-აპარატურულ ტესტებს, რ-თა საფუძველზე ავტომატიზებულია უწესივრობათა დიაგნოსტიკის პროცესი. გ. პ-ების გამოყენება უზრუნველყოფს გამომთვლელი სისტემის მუშაობის შემოწმებას, შეცდომათა კონკრ. (სინტაქსურ ან სემანტიკურ) ძებნას და მათ ეფექტურ შესწორებას თვით მანქანის ან პროგრამისტის მიერ.

**გამოსაწვავი ღუმელი,** 1. სამშენებლო ან მჭიდა ნივთიერების წარმოებისათვის საჭირო ნედლეულის (ცეცხლგამძლე თიხა, კირქვა, ცემენტის კაზმი და სხვ.) ან მადნის გამოსაწვავი ღუმელი. მასალას ახურებენ 700—1500°C-მდე. გ. ღ-ის კონსტრუქცია შეიძლება იყოს შახტური, მრავალქვედიანი და სხვ. 2. მაღალტემპერატურიანი (1550°C-მდე) ღუმელი; იყენებენ ცეცხლგამძლე აგურის (შამოტი, მაგნეზიტი და სხვ.), ფაიფურის, ჭურჭლის მინანქრის ან საღებავებისა და სხვ. გამოსაწვავად. კონსტრუქციის მიხედვით ასეთი ღუმლები არის კამერული, რგოლური, გვირაბული და სხვ.

**გამოსაჭიმი ხელსაწყო,** სართავი, საფთილავი, სალენტე და სხვა მანქანების ერთ-ერთი მუშა ორგანო, რ-ის დანიშნულებაა საფეიქრო ბოჭკოს განსაზღვრულ სისხომდე ( *ტექსი* ან ნომერი) გაწელვა, გასწორება და პარალელურად დალაგება. გ. ხ. სხვადასხვანაირია. ყოველი მათგანის ძირითადი ელემენტია ორი ან მეტი წყვილი ლითონის გამწელი ღარული ცილინდრი, რ-თაც ზემოდან ელასტიკურსაფრიანი ლილვაკი აწვება. ცილინდრებსა და ლილვაკს შორის ჩაჭერილი პროდუქტი მოძრაობს გადატანით, ცილინდრები კი პროდუქტის მოძრაობის მიმართულებით მზარდი წრიული სიჩქარით მოძრაობენ. პროდუქტის მოძრაობის სიჩქარე პრაქტიკულად ტოლია გამწევი ცილინდრის წრიული სიჩქარისა. გაწელვის სიდიდე რიცხობრივად ტოლია ან ცილინდრების წრიული სიჩქარეებისა, ან გაწელილი და საწყისი პროდუქტის სიგრძეების ფარდობისა. ეს სიდიდე მერყეობს 10-იდან 200-მდე.

სსრკ-ში და საზღვარგარეთ შექმნილია



ნახ. 1. დისკური გამოსარგავი აპარატი: 1 — ძელი; 2 — სარწყავი ონკანი; 3 — დასაჯდომი; 4 — ავზაკი; 5 — ნერგსაჭერი; 6 — დისკო; 7 — ნერგსაჭერის ბუდე; 8 — ნერგების ყუთი; 9 — ამძრავის ვარსკვლავა; 10 — გამღები; 11 — სატკეპნი საგორავი; 12 — საფეხური; 13 — ჩამთესი; 14 — ჩარჩო; 15 — ამძრავი ჯაჭვის დაჭიმვის რეგულატორი; 16 — ბრჯენი; 17 — ღერძი; 18 — გორგოლაჭი; 19 — ზამბარა.

მანქანები, რ-ებიც ამუშავებენ დაბალი ნომრის ლენტს ან ფთილას. ამ მანქანებში პროდუქტის გაწელვის სიდიდეა 200—800. ასეთი გ. ხ-ს გამოყენებით რთვის ტექნოლ. პროცესიდან შეიძლება გამოვრიცხოთ საფთილავი მანქანები და კავაუმჯობესოთ ეკონ. მაჩვენებლები.

**გამოსახვის კარტოგრაფიული ხერხები,** სპეციფ. ნიშნობრივი სისტემა სინამდვილის ბუნებრივ და საზ. მოვლენათა სივრცის გამოსახვისათვის, კარტოგრაფიის ენა, „რუკის ენა". ამ ენაზე იქმნება ყოველგვარი შინაარსის რუკა. ყოველ ნიშანს რუკაში აქვს არა მარტო შინაარსეული მნიშვნელობა (რაც მისი პირობითი ნიშნების ახსნაშია გადმოცემული), არამედ ისეთივე სივრცითი განლაგება სხვა ნიშნების გამოსახულებისა და ათვლის სივრცითი სისტემის (საკოორდინატო ბადის) მიმართ, როგორც მის მიერ აღნიშნულ საგანს. რუკათა თემატიკის მრავალფეროვნების გამო კარტოგრაფიული ნიშნების რაოდენობაც უამრავია. ამ სიმრავლეს ქმნის არა მარტო შინაარსეული მნიშვნელობები, არამედ მათი სივრცითი ლოკალიზაციის ფორმებიც. ამ ფორმების მიხედვით კარტოგრაფიული ნიშნები ოთხ ჯგუფად იყოფა: წერტილში, ხაზში, ფართობში ლოკალიზებული ნიშნები და უნივერს. ლოკალიზაციის გრაფიკული საშუალებანი — დიაგრამები და გრაფიკები.



ნახ. 2. ჯაჭვური გამოსარგავი აპარატი: 1 — ჩამთესი; 2 — ნერგსაჭერებიანი ჯაჭვური ტრანსპორტიორი; 3 — სატკეპნი საგორავი; 4 — უწყვეტი ან პორციული რწყვის მოწყობილობა.

ყოველ ნიშანში კოდირებულია მის მიერ აღსანიშნავი საგნის რაობა (არსი), საჭიროებისამებრ — თვისებრიობა და ოდენობრიობა, სტრუქტურა, დროული ცვალებადობა. მაგ., სამრეწვ. ცენტრი (რაობა, არსი) გამოსახულია წერტილში ლოკალიზებული წრით. წრის ზომა გვიჩვენებს საერთო პროდუქციის ღირებულებას მლნ. მანეთობით (ოდენობრიობა). წრე დაყოფილია სხვადასხვა ფერისა და ზომის სექტორებად: შავი მეტალურგია—30%, ქიმ. მრეწვ. — 15%, მანქანათმშ. — 20%, კვების მრეწვ. — 22%, სხვა დარგები — 18% (თვისებრიობა და ოდენობრიობა). შეიძლება ერთ წერტილში ორი სხვადასხვა ზომის წრე იყოს ლოკალიზებული, ერთი შეესაბამება 1941-ის ხოლო მეორე—1970 წლის მდგომარეობას (დროული ცვალებადობა). ოდენობრიობა შეიძლება მოცემულ იქნეს როგორც აბსოლ. (მაგ., მოსახლ. რიცხვი), ისე შეფარდებით (მაგ., მოსახლ. სიმჭიდროვე) მონაცემებში. როგორც თვისებრივი, ისე ოდენობრივი გამოსახვისათვის წინასწარ შეირჩევა გარკვეული მასშტაბი, ზოგ შემთხვევაში სათანადოდ განმარტებული რუკის ლეგენდაში. ამ მასშტაბს შინაარსის მასშტაბი ეწოდება. ხაზში ლოკალიზებული ნიშნებია: მოძრაობის ხაზები (მაგ., მდინარე, გზა, მილსადენი), იზოხაზები (მაგ., იზოჰიფსი, იზოთერმი, იზოგონი, იზოჰიეტი), ფრონტალური ხაზები (მაგ., ვაზის გავრცელების ზედა საზღვარი), ფიქსირების ხაზები (პოლიტ. ან ადმ. საზღვარი) და სხვ. ფართობში ლოკალიზებული ნიშნებია: თვისებრივი ფონი (მაგ., შავმიწა ნიადაგი, მთა-ტყის ლანდშაფტი), არეალები (მაგ., მეაბრეშუმეობის ან ეთერზეთოვანი კულტურების გავრცელებისა), ოდენობრივი ფონი (ან კარტოგრამა). იხ. აგრეთვე *გეოგრაფიული რუკა*.

*ლიტ*.: ა ს ლ ა ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი ა., კარ-





ნახ. 3. კოვზ-დისკური გამოსარგავი აპარატი: ა — კოვზებიანი დისკო; ბ — კოვზების გამღები მოწყობილობა; 1 — კოვზი; 2 — კოვზის დასამაგრებელი ბჯენი; 3 — მომჭერი თითი; 4 — ზამბარა; 5 — დისკო; 6 — საკვები ჩამჩის გვერდულა; 7 — მიმმართველი თამასა.

ტოგრაფია. ზოგადი თეორიის საკითხები, თბ., 1968; მ ი ს ი ა ვ ე, Метакартография, Тб., 1974; Б о ч а р о в М. К., Основы теории проектирования систем картографических знаков, М., 1966; С а л и щ е в К. А., О способах картографического изображения и их систематизации, «Вопросы географии», 1958, сб. 42. ა. ასლანიკაშვილი.

**გამოსახულებათა სივრცე,** იხ. სტ. *სახეთა გამოცნობა*.

**გამოსახულების გამოძევება,** ერთი გამოსახულებიდან მეორეზე გადასვლის სამონტაჟო ხერხი კინოფილმში: რამდენიმე კადრის ექსპონირების დროს წინა გამოსახულების თანდათანობითი შეცვლა (გამოძევება) ყოველი მომდევნო კადრის გამოსახულებით. გ. გ. შეიძლება ცალკეული კადრების კინოგადაღებით ან ოპტ. ბეჭდვით (ორივე შემთხვევაში ნიღაბსა და კონტრნიღაბს იყენებენ). კინოფირის პირველადი ექსპონირების დროს კადრის მცირე ნაწილს ნიღბით ფარავენ, დიდ ნაწილს კი ღიად ტოვებენ. ნიღაბი თანდათანობით საჭირო მიმართულებით ფარავს მთელ კადრს (ნახ. ა). შემდეგ ნიღბის საშუალებით ექსპონირებულ კადრებს გადაახვევენ და ნიღბის ნაცვლად გამოიყენებენ კონტრნიღაბს (რ-ის ნათელი ადგილები ნიღბის გაუმჭვირვალე ადგილებს შეესაბამება და პირიქით). ასე ხდება იმავე კადრებზე და იმავე მიმართულებით გამოსახულების მეორეული ექსპონირება (ნახ. ბ). საბოლოოდ მიიღებენ ნახ. გ-ზე ნაჩვენებ გამოსახულებას.

ოპტ. ბეჭდვის აპარატზე გამოსახულებას ამჟღავნებენ შუალედური პოზიტივების *კონტრატიპირებით*.

გამოსახულების ჩაბეჭდვა


ა


ბ




გ

ფოტოგრაფიული სურათები: ა — დაბეჭდილი პეიზაჟიანი ნეგატივიდან, ბ — დაბეჭდილი ღრუბლებიანი ნეგატივიდან, გ — დაბეჭდილი კომბინირებული ნეგატივიდან.

**გამოსახულების ჩაბეჭდვა,** ფოტოგრ. სურათის მიღება კომბინირებული პროექციული ან კონტაქტური ბეჭდვით. ხელოვნური ცვლილებებისა და დამატებების შეტანა პირველად სურათში განსაკუთრებით მაშინაა საჭირო, როცა ილუსტრაციებს ქმნიან ხალხური ზღაპრებისა და ფანტასტ. სიუჟეტებისათვის ან სატირული ჟანრის ნაწარმოებებისათვის. არსებობს გ. ჩ-ის მრავალი ხერხი, რ-თა გამოყენებით ერთმანეთს უთავსებენ სხვადასხვა ნეგატივიდან მიღებულ გამოსახულებებს. გ. ჩ-ს ხშირად მიმართავენ პეიზაჟის ფოტოგრ. სურათის გამოსაცოცხლებლად. მაგ., ერთი ნეგატივიდან მიღებულ სურათს მეორე ნეგატივიდან ღრუბლებს დაუმატებენ; ფოტოქაღალდზე პეიზაჟის ექსპონირებისას ცას ნიღბით ფარავენ, ღრუბლების ჩაბეჭდვისას კი — პეიზაჟს კონტრნიღბით.

**გამოსვლის მუშაობა,** უმცირესი ენერგია, რ-ის დახარჯვა აუცილებელია მყარი ან თხევადი სხეულიდან ელექტრონის მოსაცილებლად ვაკუუმში (იხ. აგრეთვე *თერმოელექტრონული ემისია*). ლითონიდან ელექტრონის გ. მ. უდრის *პოტენციური ბარიერის* $W_a$ სრულ სიმაღლესა და იმ უდიდეს $W_i$ ენერგიას შ-რის სხვაობას, რ-იც აქვთ ლითონის ელექტრონებს აბსოლ. ნულ ტემპ-რაზე. რაც ნაკლებია სხეულის გ. მ., მით მეტ ელექტრონებს გამოაფრქვევს იგი მოცემულ პირობებში, ამიტომ რადიომილაკებსა და ფოტოელემენტებში ცდილობენ მინიმალური გ. მ-ის მქონე გახურებული კათოდებისა და ფოტოკათოდების გამოყენებას. გ. მ. იზომება *ელექტრონვოლტებით*. სუფთა ლითონებისათვის ის მოქცეულია 1,9-იდან 5,3 *ევ*-ის ფარგლებში. სპეციალურად დამზადებული ნახევრად გამტარის ფენით ლითონის დაფარვისას შესაძლებელი ხდება გ. მ-ის შემცირება, მაგ., 1 *ევ*-მდე (ოქსიდური კათოდი რადიომილაკებში).









ა ბ გ

გამოსახულების გამოძევება. გამოსახულების თანმიმდევრობით შეცვლა ოთხ კადრზე: ა — ნიღბის გამოყენებით (I ექსპოზიცია); ბ — კონტრნიღბის გამოყენებით (II ექსპოზიცია); გ — გამოსახულების საბოლოო სახე. კადრების ცვლილება ზემოდან ქვემოთ.

**გამოსყიდვის ოპერაცია,** სახელმწ. საკრედიტო ოპერაცია, რ-იც ჩაატარა მეფის რუს. მთავრობამ 1861 *საგლეხო რეფორმასთან* დაკავშირებით. „გამოსყიდვის დებულების“ თანახმად, მემამულე ვალდებული იყო გლეხისათვის გამოსასყიდად გამოეყო საკარმიდამო ნაკვეთი, ხოლო მიწის ნადელის გამოსყიდვა ხდებოდა ან გლეხისა და მემამულის ნებაყოფლობითი შეთანხმებით, ან ამ უკანასკნელის ცალმხრივი მოთხოვნის საფუძველზე. გ. ო-ის არსი ის იყო, რომ გლეხი მთავრობისაგან ღებულობდა გამოსასყიდ სესხს, რ-საც ერთდროულად უხდიდნენ მემამულეს. ეს ვალი გლეხს უნდა დაეფარა 49 წლის განმავლობაში (თანხის 6% ყოველწლიურად). გამოსასყიდი თანხის განსაზღვრის დროს საფუძვლად აიღეს არა მიწის საბაზრო ფასი ანდა მისი დამუშავებით მიღებული შემოსავალი, არამედ ღალის მოცულობა. ამრიგად, გლეხებს უნდა გამოესყიდათ არა მარტო მიწა, არამედ პირადი თავისუფლებაც. სესხის რაოდენობა შეადგენდა კაპიტალიზირებული ღალის 75—80%-ს. დანარჩენი 20—25% გლეხს მემამულესთან შეთანხმებით ერთდროულად უნდა გადაეხადა გამოსყიდვის დროს. 1863 „გამოსყიდვის დებულება“ გავრცელდა საუფლისწულო გლეხებზე, 1864 და მოგვიანებით — კავკასიისა და ამიერკავკ. მემამულეთა გლეხებზე. ყოფილი ყმა გლეხებისათვის გამოსასყიდი გადასახადი ყველაზე მძიმე ტვირთად იქცა. 1881 მეფის მთავრობა იძულებული გახდა ნაწილობრივ შეემცირებინა გამოსასყიდი გადასახადები. ამავე დროს მიიღეს კანონი მემამულეთა ყოფილი გლეხების მთლიანად სავალდებულო გამოსყიდვის შესახებ (კავკასიასა და ამიერკავკასიაში ეს ღონისძიება მხოლოდ 1912—13 განხორციელდა). 1905—07 რევ. გავლენით მეფის მთავრობა იძულებული გახდა 1907-იდან საერთოდ გაეუქმებინა გამოსასყიდი გადასახადები.

**გამოსხივების გენეტიკური მოქმედება,** რ ა დ ი ა ც ი უ ლ ი   მ უ ტ ა გ ე ნ ე ზ ი, მემკვიდრული ცვლილებების (*მუტაციების*) წარმოქმნა ორგანიზმის დასხივების შედეგად. მაღალი ენერგიის გამოსხივება (მაიონიზებელი ნაწილაკები, ელექტრომაგნ. ტალღები) აზიანებს ყველა ორგანიზმის (ბაქტერიებიდან დაწყებული მაღალორგანიზებულ ცხოველებამდე, ადამიანის ჩათვლით) სასქესო უჯრედებს. დაზიანების შედეგები ვლინდება მომდევნო თაობებში, რაც მემკვიდრული ანუ მუტაციური ხასიათის ცვლილებებით გამოიხატება; ამასთან რთულ ორგანიზმებში მუტაციები ჩნდება როგორც გამეტებში, ისე სომატურ უჯრედებში. მუტანტური ინდივიდები უმრავლეს შემთხვევაში ცუდად ეგუებიან გარემოს, ზოგი მათგანი უნაყოფოა. დომინანტური მუტაცია პირველივე თაობაში მჟღავნდება, რეცესიული კი თაობიდან თაობას გადაეცემა და მამისა და დედის შეცვლილი ნიშნის დამთხვევისას იჩენს თავს.

გამოსხივების დოზა, რ-მაც შეიძლება მომდევნო თაობაში სხვადასხვა სახის დაზიანება გამოიწვიოს, ბევრად ნაკლებია იმ დოზაზე, რ-იც მშობლებში გამოიწვევდა სხივური დაავადების რომელიმე სიმპტომს. ბიოსფეროს რადიოაქტიური ელემენტებით გაჭუჭყიანება, ძირითადად ატომური ბომბების გამოცდა, ზრდის ცოცხალ ორგანიზმებში, მ. შ. ადამიანში მავნე მუტაციების წარმოქმნის საშიშროებას.

გ. გ. მ-ს დიდი გამოყენება აქვს მიკროორგანიზმების, მცენარეთა და ცხოველთა სელექციაში. გამოსხივების ხელოვნური წყაროების — რენტგენის აპარატის, გამა-დანადგარის და სხვ. საშუალებით ხდება სასარგებლო მუტაციების შერჩევა; ამავე დროს ისპობა არასასურველი მუტაციები. ამ გზით გამოყვანილია მცენარეთა ახ. ჯიშები და ანტიბიოტიკების, ვიტამინების, ამინომჟავების პროდუცენტ მიკროორგანიზმთა მაღალპროდუქტიული შტამები.

**გამოსხივების ვინის კანონი,** წონასწორული გამოსხივების (აბსოლუტურად შავი სხეულის გამოსხივების) სპექტრში სხვადასხვა ტემპ-რაზე ენერგიის განაწილების კანონი. ეს კანონი თეორიულად გამოიყვანა ვ. ვინმა (1893). ვ. კ-ის თანახმად, $\nu$ სიხშირის შესაბამისი გამოსხივების უნარი $\varepsilon(\nu,T)$ შემდეგნაირად არის დამოკიდებული $\nu$-სა და $T$ აბსოლ. ტემპ-რაზე: $\varepsilon(\nu,T)=\nu^3 f(\nu/T)$, სადაც $f$ არის $\nu/T$ ფარდობის რაიმე ფუნქცია. ამ კანონიდან შეიძლება *წანაცვლების ვინის კანონის* მიღება. 1896 ვინმა $\varepsilon(\nu,T)$-თვის მიიღო შემდეგი დამოკიდებულება: $\varepsilon(\nu,T)=c_1\nu^3\exp[(-c_2\nu)/T]$ ($c_1$ და $c_2$ მუდმივი კოეფიციენტებია). ეს კანონი *გამოსხივების პლანკის კანონის* ზღვრული შემთხვევაა და იგი მართებულია გამოსხივების დიდი სიხშირეებისათვის (მცირე ტალღის სიგრძეებისათვის). გამოსხივების პლანკის ფორმულასთან შედარებით, როცა $h\nu\gg kT$, მიიღება $c_1=(2\pi/c^2)h$, $c_2=h/k$, სადაც $c$ არის სინათლის სიჩქარე ვაკუუმში, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $h$ — პლანკის მუდმივა.

**გამოსხივების თეორია,** ელექტროდინამიკის დარგი, რ-იც შეისწავლის ნივთიერების ურთიერთქმედებას ელექტრომაგნ. ველთან. ტერმინ „გ. თ-ში“ სიტყვა გამოსხივება გამოყენებულია ფართო გაგებით (იგულისხმება როგორც საკუთრივ გამოსხივება, ისე შთანთქმა და გაბნევა).

კლასიკური გ. თ. შეისწავლის ნივთიერების მიერ ელექტრომაგნ. ტალღების გამოსხივებას, შთანთქმასა და გაბნევას. კლასიკური ფიზ. თანახმად ნაწილაკების სისტემა ელექტრომაგნ. ტალღებს იმ შემთხვევაში ასხივებს, როცა სისტემის ელექტრული ან მაგნ. მომენტი დამოკიდებულია დროზე. გ. თ-ში შემოაქვთ გამოსხივების $I$ ინტენსივობა, რ-იც დროის ერთეულში სისტემის მიერ გამოსხივებული ენერგიის რაოდენობის ტოლია, და გამოსხივების დიფერენც. ინტენსივობა, რ-იც დროის ერთეულში სისტემის მიერ მცირე სივრცით კუთხეში გამოსხივებული ენერგიის რაოდენობის ტოლია. კლასიკური კანონების თანახმად, დამუხტული ნაწ. ასხივებს მაშინ, როცა მისი მოძრაობა აჩქარებულია. გამოთვლა ცხადყოფს, რომ $I=\frac{2e^2}{3c^3}a^2$, სადაც $e$ არის ნაწილაკის მუხტი, $a$ — მისი აჩქარება, $c$ — სინათლის სიჩქარე.

მარტივი გამომსხივებელი სისტემის მაგალითია ჰერცის ვიბრატორი, რ-იც დამუხტულ წრფივ ჰარმონიულ ოსცილატორს წარმოადგენს. მისთვის $I=\frac{\omega^4}{3c^3}\left(ex_0\right)^2$, სადაც $\omega$ არის რხევის წრიული სიხშირე, $x_0$ კი — რხევის ამპლიტუდა.

კვანტურ ფიზიკაში ელექტრომაგნ. ტალღა განიხილება როგორც ფოტონების ნაკადი, ამიტომ კვანტური გ. თ. შეისწავლის ნაწილაკთა სისტემის მიერ ფოტონების გამოსხივებას, შთანთქმასა და

გაბნევას. კვანტური კანონების თანახმად, გამოსხივებისას სისტემა (ატომი, მოლეკულა) გადადის მაღალი ენერგეტ. დონიდან დაბალ დონეზე, შთანთქმისას კი პირიქით. მნიშვნელოვანია, რომ კვანტური მექანიკის მიხედვით სტაციონარულ მდგომარეობაში მყოფი სისტემა არც ასხივებს და არც შთანთქავს. გამოსხივებას ან შთანთქმას ადგილი აქვს სისტემის გადასვლისას ერთი სტაციონარული მდგომარეობიდან მეორეში.

ატომის მიერ ელექტრომაგნ. ტალღის შთანთქმის ალბათობა დაცემული ტალღის ინტენსივობის პროპორციულია. რაც შეეხება გამოსხივების ალბათობას, ის ორი ნაწილისაგან შედგება. პირველი ნაწილი არ არის დამოკიდებული იმაზე ატომი გამოსხივების ველშია თუ არა. ეს წევრი ეთანადება ე. წ. სპონტანურ (თავისთავად) გამოსხივებას. ალბათობის მეორე ნაწილი დაცემული ტალღის ინტენსივობის პროპორციულია, ეს წევრი ეთანადება ე. წ. ინდუცირებულ გამოსხივებას. სპონტანური და ინდუცირებული გამოსხივებები შემოიღო ა. აინშტაინმა 1916. ინდუცირებული გამოსხივება საფუძვლად უდევს კვანტური გამაძლიერებლებისა და გენერატორების მუშაობას.

*ლიტ.*: Гайтлер В., Квантовая теория излучения, пер. с англ., М., 1956.

*გ. ხუციშვილი.*

**გამოსხივების კირხჰოფის კანონი,** ნებისმიერი $\nu$ ტალღის სიხშირისა და $T$ ტემპ-რის დროს რაიმე ტემპ-რული წყაროს წონასწორული გამოსხივების უნარის $E(\nu, T)$ ფარდობა მის შთანთქმის უნართან $\alpha(\nu, T)$ ($\nu$-სა და $T$-ს იმავე მნიშვნელობისათვის) არაა დამოკიდებული გამომსხივებელი მასალის თვისებებზე და $\nu$-სა და $T$-ს უნივერსალურ ფუნქციას წარმოადგენს. ეს ფარდობა უდრის *აბსოლუტურად შავი სხეულის* წონასწორული გამოსხივების უნარს $\varepsilon(\nu,T)$ (იხ. *გამოსხივების პლანკის კანონი*). მათემატიკურად გ. კ. კ. ასე გამოისახება: $\frac{E_1(\nu,T)}{\alpha_1(\nu,T)}=\frac{E_2(\nu,T)}{\alpha_2(\nu,T)}=\frac{E_3(\nu,T)}{\alpha_3(\nu,T)}=\dots\varepsilon(\nu,T)$, სადაც $E_1(\nu,T), E_2(\nu,T), E_3(\nu,T)$ არის ნებისმიერი ტემპ-რული გამომსხივარის გამოსხივების უნარი, ხოლო $\alpha_1(\nu,T), \alpha_2(\nu,T), \alpha_3(\nu,T)$ — მათი შთანთქმის უნარი. გ. კ. კ. ჩამოაყალიბა გ. რ. *კირხჰოფმა* 1859 *თერმოდინამიკის მეორე საწყისის* საფუძველზე. გ. კ. კ. ეხება არა მარტო გახურებული სხეულის მიერ ყველა მიმართულებით გამოსხივებული ნაკადის სპექტრულ სიმკვრივეს, არამედ ყოველ ცალკეულ მიმართულებას და სხივის პოლარიზაციის ყოველ მდგომარეობას.

**გამოსხივების ნაკადი,** სიდიდე, რ-იც ახასიათებს გამოსხივების სიმძლავრეს ოპტიკაში. განისაზღვრება ელექტრომაგნ. ტალღების მიერ რომელიმე ზედაპირში დროის ერთეულში გადატანილი ენერგიის რაოდენობით.

ე ნ ე რ გ ე ტ ი კ უ ლ ი გ. ნ. (აღინიშნება $\Phi$, $P$) სიმძლავრეს გამოსახავს აბსოლ. ენერგეტ. ერთეულებით (მიუხედავად იმისა, თუ რომელ მიმღებზე მოქმედებს გამოსხივება). ს რ უ ლ გ. ნ-ს ზომავენ მისი სითბური მოქმედებით გრძნობიერი თერმომეტრული ხელსაწყოს გაშავებული ზედაპირის მიერ ამ გამოსხივების შთანთქმისას. დ ა ყ ვ ა ნ ი ლ ი ანუ რედუცირებული ნაკადი ფასდება იმ მოქმედების მიხედვით, რ-საც გამოსხივება ახდენს სპექტრულად ამომრჩევ მიმღებზე (გამოისახება სპეც. ერთეულებით).

მიმღების ტიპის მიხედვით განარჩევენ: ს ი ნ ა თ ლ ი ს (თვალისათვის), ე რ ი ტ ე მ უ ლ (კანისათვის), ფ ო ტ ო ა ქ ტ ი ნ უ რ (ფოტოგრ. მასალისათვის) და სხვ. ნაკადებს. ენერგეტ. გ. ნ-ის ძირითადი ერთეულია *ვატი*, ხოლო სინათლის ნაკადისა — *ლუმენი*. ამ ერთეულებს შორის თანაფარდობას ეწოდება სინათლის მექან. ეკვივალენტი: 555 *ნმ* ტალღის სიგრძისათვის დღის ხილვადობის პირობებში 1 *ლმ* სინათლის ნაკადს შეესაბამება 0,00147 *ვტ* ენერგეტ. ნაკადი.

*ლიტ.*: Тиходеев П. М., Световые измерения в светотехнике, 2 изд., М.—Л., 1962, гл. 1.

**გამოსხივების პლანკის კანონი,** *აბსოლუტურად შავი სხეულის* ელექტრომაგნიტური გამოსხივების სპექტრში ენერგიის განაწილების კანონი, გ.პ.კ. იძლევა $T$ აბსოლ. ტემპ-რამდე გახურებულ აბსოლუტურად შავი სხეულის $\varepsilon(\nu,T)$ გამოსხივების უნარის დამოკიდებულებას გამოსხივების $\nu$ სიხშირეზე: $\varepsilon(\nu,T)=\frac{2\pi\nu^2}{c^2}\cdot\frac{h\nu}{\exp[(h\nu)/kT]-1}$, სადაც $c$ არის სინათლის სიჩქარე ვაკუუმში, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $h$ — პლანკის მუდმივა. გ. პ. კ. რაოდენობრივად სრულად თანხვდება ცდის შედეგებს. გ. პ. კ. ჩამოაყალიბა მ. *პლანკმა* 1900 და მანვე გამოიყვანა თეორიულად სინათლის გამოსხივების პროცესის წყვეტილი ბუნების შესახებ წარმოდგენების საფუძველზე. გ. პ. კ-ის აღმოჩენამ დიდი როლი შეასრულა ფიზიკის განვითარებაში, რადგან პირველმა მიუთითა გამოსხივების კვანტურ ხასიათზე. გ. პ. კ-იდან გამომდინარეობს შავი სხეულის გამოსხივების ყველა კერძო კანონი. $\varepsilon(\nu,T)$ ინტეგრირება $\nu$-ს მიხედვით 0-იდან $\infty$-მდე იძლევა *გამოსხივების სტეფან-ბოლცმანის კანონს*. დიდი სიხშირეების არეში ფოტონის ენერგია ბევრად მეტია სითბურ ენერგიაზე ($h\nu\gg kT$) და გ. პ. კ. გადადის *გამოსხივების ვინის კანონში*, მცირე სიხშირეების არეში, როცა $kT\gg h\nu$, — *გამოსხივების რელეი-ჯინსის კანონში*.

**გამოსხივების რელეი-ჯინსის კანონი,** კანონი რ-იც გამოსახავს *აბსოლუტურად შავი სხეულის* სპექტრში ენერგიის განაწილებას ტემპ-რის მიხედვით. გ. რ.-ჯ. კ. გამოისახება ასე: $\varepsilon(\nu,T)=\frac{2\pi\nu^2}{c^2}kT$, სადაც $\varepsilon(\nu, T)$ არის გამოსხივების უნარი, $\nu$ — სიხშირე, $c$ — სინათლის სიჩქარე, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $T$ — აბსოლ. ტემპ-რა. კანონი 1900 გამოიყვანა ჯ. *რელეიმ* თავისუფლების ხარისხების მიხედვით ენერგიების თანაბრად განაწილების კლასიკური წარმოდგენიდან. 1905—09 ჯ. *ჯინსი* სიღრუეში სტაციონარული ტალღების მიმართ კლასიკური სტატისტ. მექან. მეთოდების გამოყენებისას მივიდა რელეის მიერ გამოყვანილ ფორმულამდე. გ. რ.-ჯ. კ. *გამოსხივების პლანკის კანონის* კერძო შემთხვევაა მცირე სიხშირეების დროს.

**გამოსხივების სტეფან-ბოლცმანის კანონი,** წონასწორული სითბური გამოსხივების კანონი, რომლის თანახმად, *აბსოლუტურად შავი სხეულის* სრული გამოსხივება მისი აბსოლ. ტემპ-რის მეოთხე ხარისხის პროპორციულია: $\varepsilon(T)=\sigma T^4$, სადაც $\varepsilon(T)$ გამოსხივების სრული ენერგიაა, რ-საც ასხივებს ზედაპირის 1 *სმ*$^2$ 1 *წმ*-ში ყველა მიმართულებით, ხოლო $\sigma=(5,6699\pm0,0009)\cdot10^{-5}$ *ერგ*$\cdot$*სმ*$^{-2}\cdot$*წმ*$^{-1}\cdot$*გრად*$^{-4}$ სტეფან-ბოლცმანის მუდმივა ეწოდება. გ. ს.-ბ. კ. ემპირიულად პირველად ი. სტეფანმა მიიღო 1879. მისი ვარაუდით, ეს კანონი მართებული უნდა ყოფილიყო ნებისმიერი სხეულისათვის, მაგრამ შემდეგში აღმოჩნდა, რომ ის მხოლოდ აბსოლუტურად შავი სხეულისათვის გამოდგებოდა. გ. ს.-ბ. კ. თეორიულად დაასაბუთა ლ. *ბოლცმანმა* 1884. კანონი კარგად დასტურდება ცდით ტემპ-რათა ფართო ინტერვალში. გ. ს.-ბ. კ. *გამოსხივების პლანკის კანონის* კერძო შემთხვევაა.

**გამოტუტვა,** მყარი ნივთიერების ერთი ან რამდენიმე კომპონენტის ხსნარში (ჩვეულებრივ წყალხსნარში) გადაყვანა წყლით ან ორგ. გამხსნელით. გ-ში ხშირად იღებს მონაწილეობას მჟანგავი ან აღმდგენი აირი. გ-ის მაგალითებია: ტუტით შერქიდან ლიგნინის ამოკრეფა, ჭარხალსა და შაქრის ლერწამში არსებული შაქრის გახსნა ცხელ წყალში, მადნიდან და კონცენტრატებიდან ლითონების ამოკრეფა (იხ. *ჰიდრომეტალურგია*).

გ-ის წინ მყარ ნივთიერებას საჭიროებისამებრ ამუშავებენ მექანიკურად (მსხვრევა, დაქუცმაცება) და ქიმიურად—გახსნით (პულპაში დაჟანგვა ან აღდგენა, გამოწვა, შეცხობა, სულფატიზაცია და სხვ.). მრეწველობაში გავრცელებული გამხსნელებია: წყალი, მჟავების (უმთავრესად გოგირდის, მარილის), ტუტეების (ამონიუმისა და მწვავე ნატრიუმის) წყალხსნარები; მარილები (ნატრიუმის ან ალუმინის კარბონატი). გ-ის პროცესი ტარდება წვრილი მყარი მასალისა და აირისებრი რეაგენტის (მაგ., ჰაერის) თხევად გამხსნელში არევით (ოქროს, ურანის მადნებისა და სულფიდური კონცენტრატების გ-ისას); თხევადი რეაგენტების გაჟონვით (პერკოლაცია) უძრავ მყარ შრეში (სპილენძის გ. დაჟანგული მადნებიდან, ალუმინატებისა—შემცხვარი ბოქსიტებიდან). პერიოდული ან უწყვეტი გ. მიმდინარეობს როფებში მექან., პნევმ. ან პნევმ.-მექან. არევით ანდა არევის გარეშე (პერკოლატორებში ან დიფუზორებში). გ. შეიძლება აგრეთვე მილისებრ რეაქტორებში, ავტოკლავებში. გ-ის სიჩქარეს განაპირობებს მყარი ნივთიერებისა და სითხის კუთრი ზედაპირი (ე. ი. მყარ ნაწილაკთა ზომა), გამხსნელისა და ქიმ. რეაგენტის კონცენტრაციის სხვაობა, გამხსნელის სიბლანტე, დიფუზიის კოეფიციენტის სიდიდე, არევის ინტენსიურობა და სხვ. ზოგჯერ გ-ს აძლიერებენ „მდუღარე შრის" რეჟიმით, ვიბრაციით, ულტრაბგერითი კავიტაციით. გ-ის ეფექტურობას განსაზღვრავს ძვირფასი კომპონენტის ამოკრეფის სისრულე, ამოსაკრეფი კომპონენტისა და მინარევების კონცენტრაცია ხსნარში, აგრეთვე მასალის, ელექტროენერგიისა და ორთქლის ხარჯი, პროცესის სიჩქარე და სხვ.

**გამოტუტვა ნიადაგისა,** ადვილხსნადი მარილების, თაბაშირისა და კარბონატების გამორეცხვა ნიადაგის პროფილიდან. ზოგჯერ ამ პროცესს თან სდევს ამორფული ნივთიერებების და წვრილდისპერსიული ნაწილის გადანაცვლება სიღრმეში. უფრო ხშირად გამოტუტვა დამახასიათებელია ნიადაგის ზედა ჰუმუსიანი ფენისათვის. საქართველოში ეს პროცესი გამოსახულია გამოტუტულ შავმიწა, ტყის ყავისფერ და ზოგიერთ სხვა ნიადაგში.

*მ. შევარდნაძე.*

**გამოტუტვა ქანებისა,** მიწისქვეშა წყლების მიერ ქანის ცალკეული კომპონენტების შერჩევითი გახსნისა და გატანის პროცესი. გ. ქ. განსაკუთრებით ინტენსიურად მიმდინარეობს *გამოფიტვის* დროს. წყალში ნახშირორჟანგისა და ჟანგბადის შემცველობა ზრდის წყლის მიერ ქანის გამოტუტვის უნარს. გამოტუტვისას ქანებიდან პირველ რიგში განიდევნება ადვილად ხსნადი Na, K და სხვ., ქლორიდები, შემდეგ Ca-ის სულფატები და კარბონატები. გამოტუტვა მნიშვნელოვან გავლენას ახდენს მიწისქვეშა წყლების მინერალიზაციაზე; დიდია მისი წვლილი *კარსტის* წარმოქმნაში.

**გამოფენა,** ადამიანთა მატერიალური და სულიერი მოღვაწეობის მიღწევათა საჯარო დემონსტრირება. გ. შეიძლება იყოს: ა) მ ი ზ ნ ი ს მ ი ხ ე დ ვ ი თ — სავაჭრო და საგანმან.-შემეცნებითი (სამხატვრო, მეცნ.-ტექ., სამრეწვ., ტრანსპ. და ა. შ.); ბ) პ ე რ ი ო დ უ ლ ო ბ ი ს მ ი ხ ე დ ვ ი თ — რეგულარული (ყოველწლიური, 2—3—5 წელიწადში ერთხელ და ა. შ.), არარეგულარული (ეწყობა დღესასწაულების, იუბილეების, ყრილობების, კონგრესების და ა. შ. დღეებში) და მუდ-

მივმოქმედი (მაგ., სახალხო მეურნეობის მიღწევათა გამოფენა); გ) ექსპონატების შინაარსის მიხედვით — უნივერს. (აჩვენებს ეკონ. მეცნ., ტექ. და კულტურის ყველა დარგის მიღწევებს) და სპეციალიზებული (ახდენს ერთი ან რამდენიმე მომიჯნავე დარგის მიღწევათა დემონსტრირებას); დ) მონაწილეთა შემადგენლობის მიხედვით — მსოფლიო, საერთაშ., ეროვნ. და რეგიონალური.

პირველი გ. ევროპაში XVI ს. მიწურულს მოეწყო. მისი დანიშნულება მხოლოდ ექსპონატების ჩვენება იყო. კაპიტალიზმის განვითარების შესაბამისად გ. კომერც. ხასიათს ღებულობდა. პროდუქციის რეკლამისა და რეალიზაციის მიზნით ეწყობოდა ადგილ. სავაჭრო გ-ები. ასეთი გ-ები გაიხსნა პარიზში (1763), დრეზდენში (1765), ბერლინში (1786), მიუნხენში (1818), მანჩესტერში (1843) და ა. შ. სამრეწვ. გადატრიალებისა (XVIII ს. უკანასკნელი მესამედი) და საერთო-ეროვნ. კაპიტალ. ბაზრის შექმნის შემდეგ კიდევ უფრო გაიზარდა გ-ის როლი. XVIII ს. 60-იანი წლებიდან დიდი საერთო-ეროვნ. სავაჭრო-სამრეწვ. გ-ები ეწყობოდა ლონდონში (1761, 1767), მიუნხენში (1788), პეტერბურგში (1829) და ა. შ. სხვადასხვა შინაარსისა და ფორმის საერთო-ეროვნ. გ-ები დღესაც ეწყობა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში, მაგ., ინგლისის სავაჭრო-სამრეწველო გ. მოსკოვში (1961), სსრკ-ის სავაჭრო-სამრეწვ. გ. პარიზში (1970), დიუსელდორფში (1974) და ა. შ. ომის შემდგომ პერიოდში სსრკ-მა 100-მდე ეროვნ. გამოფენა მოაწყო საზღვარგარეთ, ამავე დროს სსრკ-ში უცხოეთის სახელმწიფოთა 650-ზე მეტი ეროვნ. გ. გაიხსნა (იხ. აგრეთვე *სსრ კავშირის სახალხო მეურნეობის მიღწევათა გამოფენა, საქართველოს სსრ სახალხო მეურნეობის მიღწევათა გამოფენა*).

პირველი საერთაშ. გ., რ-იც დაკავშირებული იყო მსხვილი კაპიტალ. წარმოების განვითარების დაჩქარების შედეგად საერთაშ. ეკონ. კავშირების გაფართოებასა და მსოფლიო კაპიტალ. ბაზრის შექმნასთან, გაიხსნა ლონდონში 1851. XIX ს. დასასრულამდე ასეთი საერთაშ. სავაჭრო-სამრეწვ. გ-ები ეწყობოდა ევრ. სხვადასხვა ქალაქებში და ხელს უწყობდა ვაჭრობის განვითარებას არა მარტო საერთო-ეროვნ., არამედ საერთაშ. მასშტაბითაც. სპეციალიზებული სავაჭრო გ-ის საერთაშ. ხასიათს განსაზღვრავს მასში მონაწილე უცხოელი ექსპონენტების რაოდენობა და გ-ზე მიღწეული კომერც. გარიგებების ეფექტურობა. კომერც. გარიგებები ხდება გ-ზე წარმოდგენილი ნიმუშების მიხედვით. თანამედროვე საერთაშორ. სავაჭრო გ. სპეციალიზებული და საერთაშ. ბაზრობების ანალოგიურია.

სსრკ დიდ მნიშვნელობას ანიჭებს საერთაშ. ვაჭრობის ასეთ ფორმას და თითქმის ყოველთვის მონაწილეობს მასში. ამასთან, სსრკ რამდენიმე საერთაშ. გ-ის ორგანიზატორიცაა, მაგ., 1964—71 წწ. სსრკ-ში მოეწყო 16 საერთაშ. გ.

საგამოფენო არქიტექტურა. თავდაპირველად გ-თვის იყენებდნენ არსებულ დიდ ნაგებობებს (სასახლეები, მანეჟები და სხვ.), საჭიროებისას ძირითად შენობას ხის დროებით სათავსებს მიაშენებდნენ ხოლმე XIX ს. II ნახევარში საერთაშ. სამრეწვ. გ-ების მოსაწყობად საჭირო გახდა ფართო და კარგად განათებული სპეც. საგამოფენო პავილიონების მშენებლობა. ასეთი ნაგებობა ამავე დროს სამშენებლო ტექ. სადემონსტრაციო ექსპონატიც იყო („ბროლის სასახლე" ლონდონში I საერთაშ. გამოფენაზე 1851, ინჟ. ჯ. პექსტონი, „მანქანების გალერეა" 1889-ის მსოფლიო გ-ზე პარიზში, არქიტ. ფ. ლ. დიუტერი). მოგვიანებით პავილიონები ფართო საგამოფენო კომპლექსების შემადგენელ ნაწილად გადაიქცა. კომპლექსში ჩართეს საექსპოზიციო მოედნები, გამწვანება, წყალსაცავები (მსოფლიო გამოფენა პარიზში, 1937; ნიუ-იორკში 1939; ბრიუსელში 1958; მონრეალში 1967; ოსაკაში 1970). დროებითი პავილიონების ნაცვლად ზოგჯერ კაპიტ. შენობებსაც აგებენ. მაგ., 1939 და 1954 საკავშ. სას.-სამ. გ. მოსკოვში (მთავარი არქიტ. ვ. ოლტარჟევსკი), რ-იც 1959 სსრ კავშირის სახალხო მეურნეობის მიღწევათა გამოფენად გადაკეთდა. საგამოფენო პავილიონებთან ერთად გ-თვის იქმნება ცენტრალიზებული ან ბლოკური ნაგებობები. ცენტრალიზებული პავილიონები შეიძლება იყოს ერთსართულიანი — დარბაზული ტიპისა, რ-ის შიგა სივრცე საბჯენებით არის დანაწევრებული და ძირითადად მძიმე სამრეწვ. მოწყობილობათა გამოსაფენად იყენებენ (ტურინის საგამოფენო სასახლის მთავარი დარბაზი, 1940—50, ინჟ. პ. ნერვი), ან ისეთი ნაგებობა, რ-საც გარედან ერთიანი მოცულობა, ხოლო ინტერიერში შუალედი საბრჯენები აქვს (შრომის სასახლე ტურინში, 1961, ინჟინრები პ. ნერვი და ა. ნერვი); ან სათავსი, რ-ის შიგა სივრცე შვეულად და თარაზულად არის დანაწევრებული (საგამოფენო შენობა ვილნიუსში, 1966, არქიტ. ვ. ჩეკანაუსკასი). ბლოკური ტიპის პავილიონები აერთიანებს რამდენიმე მოცულობას, რ-თაც განსხვავებული ფუნქციური დანიშნულების სათავსები აქვთ (პავილიონი სოკოლნიკის პარკში, მოსკოვში, 1961 არქიტ. ვ. ვილენსკი და სხვ.).

**გამოფისვა,** წიწვოვნების დაკეჭნა ფისის მისაღებად. ფისავენ უმთავრესად მწიფე და გადაბერებულ ფიჭვნარს 10—15 წლის განმავლობაში, შემდეგ ჭრიან. გ-თვის ღეროს ქვედა ნაწილში ღარებად აცლიან ქერქს და აკეთებენ ფისსადენს, რ-ის ბოლოში ფისის შესაგროვებელ ჭურჭელს ამაგრებენ. სსრკ-ში ფიჭვის გ-ს სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს. ამ გზით ყოველწლიურად 160—180 ათ. ტ ფისს ღებულობენ. შეიძლება აგრეთვე ციმბირული ფიჭვის, ნაძვისა და სოჭის გ-ც.

**გამოფიტვა,** მინერალებისა და ქანების სახეცვლისა და დაშლის პროცესი დედამიწის ზედაპირზე მოქმედი ფიზ., ქიმ. და ორგ. აგენტების გავლენით. ფიზიკური (მექანიკური) გ. ხდება ტემპ-რის, ქანის ნაპრალებში წყლის გაყინვისა და დნობის, მცენარეთა და ცხოველთა ზემოქმედების (ფესვების ზრდა, მბურღავი ცხოველები და სხვ.), წყალში გახსნილი მარილების კრისტალიზაციისა და აორთქლების (ინსოლაციური გ. უდაბნოში) შედეგად. ამ აგენტების ზეგავლენით მიმდინარეობს ქანებისა და მინერალების დეზინტეგრაცია და ჩნდება სხვადასხვა ზომის ნამტვრევები. ქიმიური გ. ხდება წყლისა და ჰაერში არსებული ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის, ნიადაგში მყოფი ბაქტერიების გავლენით და ორგ. ნივთიერებათა დაშლის შედეგად. წყალი ხსნის მინერალებს, ახდენს ჰიდრატაციასა და ჰიდროლიზს; ჟანგბადი ძლიერი დამჟანგავია, ხოლო ნახშირორჟანგი აძლიერებს წყლის ქიმ. აქტივობას. ფიზ. და ქიმ. გ. მჭიდრო ურთიერთკავშირშია. სხვადასხვა ფიზ.-გეოგრ. პირობებში ამა თუ იმ სახის გ. მიმდინარეობს. მაგ., მაღალმთიანეთში და პოლარულ მხარეში— ფიზ. გ., ზომიერ ტროპ. და სუბტროპ. სარტყლებში კი — ქიმ. გ. ჭარბობს. ფიზ. გ. წინ უსწრებს ქიმ. გ-ს და აადვილებს მას. სივრცეს, სადაც გ. მოქმედებს, გამოფიტვის ზონას უწოდებენ. გ-ის შედეგად წარმოიქმნება გამოფიტვის ქერქი, რ-იც შეიცავს ქანებისა და მინერალების ნამსხვრევებისაგან შემდგარ ფაშარ და ფორიან მასალას. გ. სტადიურად მიმდინარეობს, გ-ის ქერქში ხშირად შეიმჩნევა ზონალურობა. გ-ის ზონასთან ხშირადაა დაკავშირებული სასარგებლო წიაღისეულის საბადოები (იხ. *გამოფიტვის საბადო*). ქანებში გრუნტის წყლის დონეზე დაბლა მოქმედ პროცესს სიღრმულ გ-ს უწოდებენ, დადგენილია, რომ გ. 1/2 *კმ*-ზე და უფრო ღრმადაც ვრცელდება. პროცესს, რ-იც გ-ის ზონაში მიმდინარეობს, ა. ფერსმანმა ჰიპერგენეზი უწოდა, ხოლო გ-ის ზონას ჰიპერგენეზის ზონა. *გ. ჩიხრაძე.*

**გამოფიტვის საბადო,** გამოფიტვის ქერქთან დაკავშირებული საბადო. წარმოიქმნება ქანების ფიზ. და ქიმ. გამოფიტვის შედეგად ორი განსხვავებული გზით. ერთ შემთხვევაში გამოფიტვის პროცესში ქანის დაშლასთან ერთად წყალში ხსნადი კომპონენტები სცილდება გამოფიტვის არეს, ადგილზე ხდება ქანში გაფანტული გამოფიტვის მიმართ მდგრადი სასარგებლო კომპონენტების კონცენტრაცია და წარმოიქმნება დანაშთი საბადო. ასეთია მაგ., კაოლინის, რკინის, ნიკლის, კობალტის, ოქროს, ვოლფრამის, კალის, ალმასის საბადოები. მეორე შემთხვევაში წყალში გახსნილი სასარგებლო კომპონენტები ჩაედინება მიწის სიღრმეში, სადაც სიღრუეებში, ნაპრალებში, ფორებში გროვდება ამ ხსნარებიდან გამოლექილი სხვადასხვა სასარგებლო მინერალი და წარმოიქმნება ინფილტრაციული საბადო. ასეთია მაგ., რკინის, მანგანუმის, სპილენძის, ვანადიუმის, ურანის საბადოები. *ვ. ქოიავა.*

**გამოქვაბული,** ქვაბი, კლდეში გამოღრმავებული ადგილი. *მღვიმის* საპირისპიროდ ქართულ სპელეოლოგიურ და არქეოლ. ლიტ-რაში ადამიანის მიერ გამოკვეთილ ხელოვნურ ღრმულს აღნიშნავს. გამოიყენებოდა საცხოვრებლად, სახიზრად, სალოცავად, პირუტყვის სადგომად, დოვლათის შესანახად და სხვ. განსაკუთრებით ფართოდ იყენებდნენ ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევრიდან (რკინის იარაღის ათვისების შემდეგ). საქართველოში ცნობილია გამოქვაბულთა კომპლექსები: *უფლისციხე, ვარძია, შიომღვიმე* და სხვ. *ა. კალანდაძე.*

**გამოღმა ბოსლევი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (ბოსლევის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის მარჯვ. მხარეს, ზესტაფონ-ჭიათურის საავტ. გზაზე. ზ. დ. 540 *მ*, ზესტაფონიდან 13 *კმ*, ბელლევიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 1,5 *კმ*. ბოსლევის კოლ-ბა (მევენახეობა, მარცვლეული კულტურები). დაწყ. და საშ. სკოლა, ამბულ., საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი.

**გამოღმა დობირო,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (დიდი ვანის სოფსაბჭო), გურიის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. სუფსის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 500 *მ*, ჩოხატაურიდან 16 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 36 *კმ*. დიდი ვანის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). დიდი ვანის რვაწლ. სკოლა სოფ. გურისტყეში (4 *კმ*). ბ-კა.

**გამოღმა ზანათი,** სოფელი აბაშის რ-ნში (ზანათის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. აბაშის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 13 *მ*, აბაშიდან 7 *კმ*. ზანათის მეღორეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. გაღმა ზანათში (2,5 *კმ*). ბ-კა.

**გამოღმა კოდორი,** სოფელი აბაშის რ-ნში (ნაესაკაოს სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 14 *მ*, აბაშიდან 5 *კმ*. ნაესაკაოს ეთერზეთების საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ნაესაკაოში (3 *კმ*).

**გამოღმა ნოღა,** სოფელი წულუკიძის რ-ნში (გორდის სოფსაბჭო), კოლხეთის ჩრდ. მთისწინეთში, მდ. ცხენისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 320 *მ*, წულუკიძიდან 16 *კმ*, სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 37 *კმ*. გორდის ა. გეგეჭკორის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვედა გორდში (3 *კმ*). ბ-კა.

**გამოღმა პირველი ხორგა,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ხორგის მარჯვ. ნაპირზე. პირველი ხორგის სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 11 *მ*, ხობიდან 8 *კმ*. ხორგის კომკავშირის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი. გ. პ. ხ-ში დაიბადა პოეტი ა. მირცხულავა.

**გამოღმა ქარიატა,** სოფელი ხობის რ-ნში (ქარიატის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ხობის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 8 *მ*, ხობიდან 27 *კმ*. საბაჟოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 8 *კმ*. ქარიატის სანერგე საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი, მედპუნქტი.

**გამოღმა შუა ხორგა,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ხობის მარჯვ. ნაპირას. შუა ხორგის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ. შ. ხ., გაღმა შუა ხორგა, ყორათი). ზ. დ. 9 *მ*, ხობიდან 11 *კმ*. შუა ხორგის სამკურნალო მცენარეთა საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი, აფთიაქი.

**გამოყენებითი ენათმეცნიერება,** გამოყენებითი ლინგვისტიკა, ენათმეცნიერების ნაწილი; შეისწავლის ენის ისეთ მხარეებს, რაც ადამიანის პრაქტიკულ საქმიანობაში გამოიყენება. გ. ე-ის ზოგიერთი სახეობა ისტორიულად წინ უსწრებს თეორიული ენათმეცნიერების ჩამოყალიბებას. მათგან ყველაზე ძველი და აქტუალურია დამწერლობის შემუშავება და სრულყოფა, აგრეთვე ორთოგრაფიისა და პუნქტუაციის საკითხთა მოგვარება. ასევე ხანგრძლივი ისტორია აქვს უცხო ენებიდან საკუთარ სახელთა (ადამიანთა, გეოგრ.) გადმოღების წესების შემუშავებას, ლექსიკონებისა და სასკოლო გრამატიკების შედგენას, ტერმინოლოგიისა და ერთიანი სალიტ. ნორმების დადგენას. შედარებით ახალია სტენოგრაფია, *ლოგოპედია*, ინფორმაციის ავტომ. ძიება.

ენათმეცნიერებაში გამოყენებითი სახეობებისადმი ყურადღება გააძლიერა ავტომატური თარგმნისა და ინფორმაციის ავტომ. ძიების ამოცანებმა, აგრეთვე ენის კვლევასთან დაკავშირებული სამუშაოების ავტომატიზაციის ცდებმა. ეს სამუშაოები ძირითადად კიბერნ. მანქანების საშუალებით სრულდება (მანქანური თარგმნა), ნაწილობრივ კი მის გარეშეც (უმანქანო, „ხელისმიერი" ავტომ. ანალიზი და თარგმნა). ავტომატურმა თარგმნამ წარმოშვა ახ. გამოყენებითი სპეციალობები: 1. მეტყველების კომპრესია — თქმულის (ტექსტის) შემჭიდროება, ე. ი. გაგებისათვის არაუცილებელი ელემენტების შეკვეცა; მაგ., წინადადებაში „ბრძენმა კაცმა თქვა" პირველი სიტყვა (მსაზღვრელი) შეიძლება წარმოვადგინოთ ბრუნვის ნიშნის (-მა) გარეშე, რადგან ის მოცემულია მომდევნო სიტყვაში (საზღვრულში; კაცმა). 2. ალგორითმის შედგენა — საჭიროა მანქანური თარგმანის განსახორციელებლად, ლინგვისტური სტატისტიკისათვის, სინონიმების ავტომატური დაძებნისათვის და ა. შ.

*ლიტ.*: Андреев Н. Д., Зиндер А. Р., Основные проблемы прикладной лингвистики, «Вопросы языкознания», 1959, № 4; Бодуэн де Куртенэ И. А., Некоторые общие замечания о языковедении и языке, «Журнал Министерства народного просвещения», 1871, № 2; Структурное и прикладное языкознание. Библиографический указатель литературы, изданной в СССР с 1918 по 1963, М., 1965.

**გამოყენებითი მათემატიკის ინსტიტუტი** თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტისა, სამეცნ.-კვლ. დაწესებულება. 1966 აკად. ი. ვეკუას ხელმძღვანელობით თსუ-ში გამომთვლელი მანქანების განყ-ბის ბაზაზე შეიქმნა პრობლემური ლაბორატორია, რ-იც 1969 გარდაიქმნა გ. მ. ი-ად.

გ. მ. ი-ში ამუშავებენ მრავალგანზომილებიან დიფერენც. და ინტეგრ. განტოლებათა კვლევისა და ამოხსნის მეთოდებს გარსთა თეორიის, დრეკადობის თეორიის, მეტეოროლ., პლაზმის ფიზ., აირის დინამიკის და გამოსხივებათა გადატანის გამოყენებითი ამოცანების ამოსახსნელად; ოპტიმალური მართვის ზოგიერთი ამოცანის ამოხსნის მიზნით ეწევიან თეორ. კვლევას და ამუშავებენ რიცხვით მეთოდებს; იკვლევენ დაპროგრამების თეორიულ და გამოყენებითს საკითხებს; მუშაობენ უმაღლესი სკოლის ავტომატიზებული ინფორმაციული სისტემისა და მართვის ავტომატიზებული სისტემის შექმნაზე.

საინსტიტუტო სემინარზე წაკითხული მოხსენებები იბეჭდება „სემინარის მოხსენებათა ანოტაციების" სახით. პერიოდულად გამოდის „შრომები" 25—27 საავტორო თაბახის მოცულობით. ინ-ტის სამეცნ. პროდუქცია გაცვლის წესით იგზავნება საბჭ. კავშირისა და საზღვარგარეთის სხვადასხვა ქვეყნების სამეცნ. დაწესებულებებში.

**გამოყენებითი ფსიქოლოგია,** თეორიისა და პრაქტიკის ამა თუ იმ სფეროს მიერ წამოყენებულ კონკრ. ფსიქოლ. ამოცანათა გადასაწყვეტად წარმოებულ გამოკვლევათა სფერო. გ. ფ-ს მნიშვნელოვანი როლი ენიჭებოდა სასამართლო პრაქტიკაში, წარმოებასთან დაკავშირებულ საკითხებში (იხ. *მოწმის ჩვენების ფსიქოლოგია, ფსიქოტექნიკა, შრომის ფსიქოლოგია, საინჟინრო ფსიქოლოგია, ერგონომიკა*), აგრეთვე აღზრდისა და სწავლების პროცესის ფსიქოლ. საფუძვლებში (იხ. *პედაგოგიური ფსიქოლოგია*). ფსიქოლოგია ძველთაგანვე ემსახურებოდა გამოყენებითი საკითხების გადაწყვეტას ფსიქიატრიულ დაწესებულებებში, ეხმარებოდა კლინიცისტებს ფსიქ. აშლილობათა დიაგნოსტიკაში (იხ. *პათოფსიქოლოგია*) და ბევრი სამკურნ.-აღდგენითი ღონისძიების დასაბუთებაში (შრომითი თერაპია). პრაქტ.-გამოყენებითი ამოცანების გადაწყვეტას ემსახურება აგრეთვე ფსიქოლ. ისეთი დარგები, როგორიცაა: *სამხედრო ფსიქოლოგია*, ვაჭრობის ფსიქოლოგია, *სპორტის ფსიქოლოგია, კოსმოსური ფსიქოლოგია*. *ა. ბაინდურაშვილი.*

**გამოყენებითი ხელოვნება,** იხ. *დეკორაციულ-გამოყენებითი ხელოვნება.*

**გამოყვანადობა,** დედუქციური მიმართება იმ დებულებათა კლასებსა და დებულებებს შორის, რ-ებიც დებულებათა რომელიმე არეს ეკუთვნიან; გამომდინარეობის მეტ-ნაკლებად ზუსტი სინტაქსური ანალოგი. $A$ დებულება მხოლოდ და მხოლოდ მაშინ არის გამოყვანადი ამა თუ იმ დებულებათა $K$ კლასიდან დასკვნის წესთა $R$ სისტემის (სიმბოლურად $K \vdash_R A$) მიმართ, როცა არსებობს დებულებათა ისეთი სასრული მიმდევრობა, რ-ის თითოეული წევრი ან $K$ კლასის ელემენტია, ან წინა წევრთაგან მიიღება $R$ სისტემის რ-იმე დასკვნის წესის ერთგზისი გამოყენებით, ხოლო ბოლო წევრი არის დებულება $A$ (იხ. აგრეთვე *სინტაქსი, დედუქციის თეორემა*).

**გამოყოფა,** ექსკრეცია, ორგანიზმის განთავისუფლება ნივთიერებათა ცვლის საბოლოო, გამოუყენებელი პროდუქტების, უცხო ნივთიერებების, ჭარბი წყლისა და მარილების, აგრეთვე ორგანიზმში საკვებთან ერთად მოხვედრილი ან თვით ორგანიზმში წარმოქმნილი ორგ. ნაერთებისაგან. უჯრედებში მიმდინარე ნივთიერებათა ცვლის შედეგად უჯრედშორის სითხეში, აქედან კი სისხლში გადადის $CO_2$, ამინომჟავები და სხვ. ნივთიერებები, რ-თა ნაწილი ისევ გარეთ გამოიყოფა.

გამოყოფის ფუნქციის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი დანიშნულებაა ნივთიერებათა ცვლის პროცესში *ჰომეოსტაზის* დაცვა. საკვების, მინერ. მარილების მოხმარებისას ჰომეოსტაზი ირღვევა (იცვლება სისხლის ოსმოსური წნევა, რეაქცია, იონური შედგენილობა) და, რაკი უჯრედების სიცოცხლისა და ფუნქციონირებისათვის შედარებით სტაბილური პირობებია საჭირო, მდგომარეობა დაუყოვნებლივ უნდა გამოსწორდეს. გ. ხდება სხვადასხვა ორგანოთი — თირკმლებით, ფილტვებით, ლაყუჩებით, საოფლე ჯირკვლებით და სხვ.; უხერხემლოებში — პროტონეფრიდიებით, მეტანეფრიდიებით და სხვ.; 70 *კგ* წონის ადამიანი ჩვეულებრივი კვების პირობებში დღე-ღამეში 1,5—2 *ლ* წყალს გამოყოფს. თირკმლები გამოყოფენ 21 *გ* შარდოვანას, 0,63 *გ* შარდმჟავას, 0,56 *გ* ჰიპურის მჟავას, 1,05 *გ* კრეატინინს, 0,78 *გ* ამიაკს და სხვ., ფილტვები — 10 ათ.-იდან — 20 ათ.-მდე *მმოლ* ნახშირორჟანგს და სხვ.

**გამოჩარხვა,** გამოხარატება, შიგჩარხვა, ნამზადში წინასწარ გაკეთებული ნახვრეტების ჭრით დამუშავება შიგასჩარხ, რევოლვერულ, საბურღ, სახარატო და სხვა ჩარხებზე. გ-ის შედეგად მიიღება საჭირო დიამეტრის ნახვრეტი, რ-ის გეომ. ღერძი დაემთხვევა იარაღის ბრუნვის გეომ. ღერძს. გრძელი, საფეხურიანი და გამჭოლი ნახვრეტების გ-ისას საჭრისებს ამაგრებენ სპეც. სამართულში — ძელბურღში. ჩვეულებრივ გ-ის შემდეგ ნახვრეტებს სუფთად ამუშავებენ. ზოგჯერ გ. შეიძლება საბოლოო (მაკალიბრებელი) ოპერაციაც იყოს (ე. წ. ალმასური გ.).

**გამოცანა,** ზეპირსიტყვიერების ჟანრი; საგნის ან მოვლენის პოეტური, ნართაული დახასიათება თვით ამ ობიექტის დაუსახელებლად მისი გამოცნობის მიზნით. წარმოშობით გ. პირველყოფილ საზ-ბას მიეკუთვნება; თავდაპირველად მას საკულტო მნიშვნელობა ჰქონდა, იმ უძველეს წარმოდგენებს უკავშირდებოდა, რ-ებიც საგნის ან მოვლენის საკუთარი სახელით მოხსენიებას კრძალავდა. მოგვიანებით გ-მ მხატვრულ-ესთეტ. და შემეცნებითი ფუნქცია შეიძინა. მისი დანიშნულებაა ადამიანში გონებამახვილობისა და დაკვირვების უნარის აღზრდა. გ-ის თემატიკა შეუზღუდველია, მისი ფორმა — კომპაქტური, დახვეწილი, უმთავრესად რიტმული, ზოგჯერ რითმიანიც („ვკეცე, ვკეცე — ვერ დავკეცე", „დავკარ ხმალი, არ დააჩნდა კვალი" და სხვ.). ქართული გ-ების პირველი შემკრებია პ. იოსელიანი („გამოცანანი ქართულნი", 1835, ხელნაწერი დაცულია ლენინგრადში, სალტიკოვ-შჩედრინის სახ. საჯარო ბ-კაში). ქართ. გ-ების პირველი ბეჭდური გამოცემა 1879 მიეკუთვნება (შემკრები რ. ერისთავი). გ-ის ტექსტები ჩაწერილი აქვთ ა. წერეთელს, ს. მერკვილაძეს, მ. კელენჯერიძეს, ი. გომელაურს და სხვ. გ. გვხვდება ფოლკლორის სხვა ჟანრებში და მხატვრულ ლიტ-რაშიც (გ-ის ნიმუშები იხ. წიგნში „ხალხური სიბრძნე", ტ. 5, 1965).

*ლიტ.*: ჩიქოვანი მ., ქართული ხალხური სიტყვიერების ისტორია, თბ., 1956.

*ჯ. ბარდაველიძე.*

**გამოცანების თეატრი,** ქართ. სახიობის ჟანრი. აღმოცენდა გამოცანის ამოხსნის ხალხ. სანახაობიდან, რ-შიც მონაწილეობდნენ მთქმელი (მთხზველი) და გამომცნობელი, შემდეგში იგი სახიობის ჟანრად იქცა და პროფ. მსახიობები ასრულებდნენ. გ. თ-ის წარმოდგენის აღწერილობა შემონახულია XVII ს. ქართ. პოემაში „სიბილაიანი".

გ. თ-მა XIX ს. 80-იან წლებამდე მოაღწია „ნაღდის" სახელწოდებით. ამბავს გალექსავდნენ, შემდეგ სხვადასხვა ხმასა და კილოს შეურჩევდნენ და დაკითხვა-მიგებით წარმოადგენდნენ.

*ლიტ.*: გრიშაშვილი ი., ძველი თბილისის ლიტერატურული ბოჰემა, თხზ. კრ. ხუთ ტომად, ტ. 3, თბ., 1963; კეკელიძე კ., გართობა-სანახაობათა ისტორიისათვის ძველს საქართველოში, მის წგნ.: ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტო-

რიიდან, [ტ.] 2, თბ., 1945; ჯანელიძე დ., ქართული თეატრის ხალხური საწყისები, წგნ. 1, თბ., 1948. *დ. ჯანელიძე.*

**გამოცდა,** მოსწავლეთა და სტუდენტთა ცოდნის შემოწმების ერთ-ერთი ფორმა. წარმოიშვა ჩინეთში (ხანის დინასტიის ბატონობის პერიოდში ძვ. წ. III — ახ. წ. III სს.); ევროპაში გავრცელდა შუა საუკუნეებში, რუსეთში — XVIII ს. დასაწყისში. 1837 შემოიღეს გ. ბილეთებით და ცოდნის შეფასების 5-ბალიანი სისტემა. ოქტ. რევ. შემდეგ, 1918, გ-ები გაუქმდა ყველა საფეხურის სკოლაში. საკ. სკპ(ბ) ცკ-ის 1932 წ. 25 აგვ. დადგენილებით შემოღებულ იქნა შემოწმებითი გ-ები, იმავე წელს სსრკ ცაკის დადგენილებით კი უმაღლეს სასწავლებლებში მისაღები გ-ები. სსრკ სახკომსაბჭოს 1944 წ. 21 ივნ. დადგენილებით დაწესდა გამოსაშვები და გადასაყვანი გ-ები ყველა საფეხურის ზოგადსაგანმან. სკოლაში. 1956/57 სასწ. წლიდან მთელ რიგ რესპუბლიკებში გადასაყვანი გ-ები გაუქმდა. საქართველოში გამოსაშვებ გ-ებთან ერთად ტარდება გადასაყვანი გ-ებიც (არა უმეტეს სამი საგნისა, რ-ებიც ყოველწლიურად იცვლება).

უმაღლეს და საშ. სპეც. სასწავლებლებში ტარდება მისაღები, სემესტრული, საკურსო და სახელმწ. გ-ები. მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნის საგამოცდო სისტემა, როგორც წესი, განსხვავდება საბჭ. კავშირში მიღებული საგამოცდო სისტემისაგან.

**გამოცდა** მანქანებისა, მანქანის კონსტრუქციული და საექსპლუატაციო თვისებების ექსპერ. განსაზღვრა. გ. შეიძლება იყოს ლაბორატორიული, საქარხნო, საექსპლუატაციო (საწარმოო, სამხედრო), სავალი, საფრენი, საგზაო. დანიშნულების მიხედვით გ. არის მისაღები, ჩასაბარებელი, საკონტროლო, საკვლევი და სხვ. მანქანების ან მათი ცალკეული აგრეგატებისა და მექანიზმების ლაბორ. (ან საქარხნო) გ-ს ატარებენ სტაციონარულ პირობებში სპეციალურად მოწყობილ დანადგარებზე (იხ. *საცდელი სტენდი*); მანქანათა ახ. კონსტრუქციების საექსპლუატაციო ან საწარმოო გ-ს კი — სტაციონარულ უბნებზე, გზებზე, პოლიგონებზე (იხ. *ავტომობილების პოლიგონი, საცდელი აუზი*) ან უშუალოდ სამრეწვ. საწარმოში. სამრეწვ. გ-ით ადგენენ, თუ როგორია მანქანის მწარმოებლურობა მისი სხვადასხვა რეჟიმით მუშაობისას; განსაზღვრავენ მოქმედ ძალებს, სიჩქარეებს, აჩქარებებს, მანქანისა და მისი ცალკეული ელემენტების საიმედოობას, სიმტკიცესა და ხანგამძლეობას; იკვლევენ მანქანის ამუშავების თვისებებს, მანევრულობას, თბურ რეჟიმს; აფასებენ მანქანის დანერგვის ეკონ. ეფექტს. ზოგჯერ მანქანას ავარიული რეჟიმითაც ცდიან.

ლაბორ. და საექსპლუატაციო გამოცდების შედეგების მიხედვით ადგენენ სათანადო აქტს, რ-ის საფუძველზე გადაწყვეტენ მანქანის სერიულ წარმოებაში ჩაშვების ან მისი შემდგომი დამუშავების საკითხს. სერიული წარმოების პროცესში ამოწმებენ გამოშვებული მანქანის ხარისხს და ტექ. პირობებთან შესაბამისობას.

გ-ის მოცულობა და ხანგრძლივობა, გასაზომი სიდიდეების რაოდენობა, სხვადასხვა პარამეტრის განსაზღვრისა და შემოწმების მეთოდები მოცემულია წინასწარ შედგენილ დოკუმენტაციაში (გ-ის პროგრამაში). სხვადასხვა ტიპის მანქანების გ-ისას განსაზღვრავენ სხვადასხვა კონკრ. საკითხს. მაგ., სატრანსპ. მანქანების გამოცდისას საზღვრავენ მანქანის დინამ. და წევით თვისებებს, გამავლობას, საწვავის ხარჯს, ამოწმებენ მანქანის მართვადობას და მდგრადობას; აგრეთვე, ტრანსმისიის მექანიზმების, ღერძების, საკიდრების, ჩარჩოს, ძარას, მართვის აპარატურის, მუხრუჭებისა და სხვ. ხანგამძლეობასა და სიმტკიცეს. ელექტრული მანქანების გ-ისას ირკვევენ მანქანების ელექტრომაგნ., თერმულ, აეროდინამ., მექან. და დიელექტრიკულ თვისებებს. ლითონსაჭრელი ჩარხების გ-ის პროცესში ამოწმებენ მუშა ორგანოების ურთიერთმდებარეობასა და მოძრაობის სიზუსტეს, ჩარხის სიხისტეს, მართვის სიმსუბუქეს, სვლისა და რევერსირების სიმდოვრეს, სიმძლავრეს შპინდელზე, ძალვებს მიწოდებათა მექანიზმში და სხვ.

გ. საპროექტო და საკვლევი სამუშაოების შემადგენელი ნაწილია. იგი ხელს უწყობს მანქანის ხარისხის ამაღლებას.

**გამოცდა** მასალისა, მასალის ტექნოლ. და საექსპლუატაციო თვისებების განსაზღვრა უმთავრესად მანქანათა და ხელსაწყოთა დახმარებით. გ-ის მიზანია ნედლეულის თვისებათა დადგენა, წარმოების შუალედურ ეტაპებზე და პროცესებში ნახევარფაბრიკატების ხარისხის კონტროლი, მზა პროდუქციის შემოწმება, სამეცნ. კვლევა და სხვ.; მასალის თვისებებს მექან., ფიზ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდებით იკვლევენ. გ. შეიძლება მრღვევი და არამრღვევი მეთოდებით. გ-ის მრღვევი მეთოდების გამოყენებისას ზიანდება ან მთლიანად ირღვევა გამოსაცდელი ობიექტი; არამრღვევი მეთოდების გამოყენების შემთხვევაში შესაძლებელია ობიექტის შემდგომი გამოყენება.

ფართო მნიშვნელობით განასხვავებენ მექან., ფიზ., ქიმ. და სტრუქტურულ გ-ს. მექან. გ. შეიძლება გაჭიმვაზე, კუმშვაზე, ღუნვაზე, გრეხაზე, ჭრაზე, სისალეზე, დარტყმაზე, დაღლილობაზე (ე. ი. მასალის უნარზე — რღვევის გარეშე გაუძლოს ცვლად მექან. დატვირთვას) და სხვ. (იხ. *მასალის მექანიკური თვისებები*). ფიზ. გ-ით განსაზღვრავენ ელექტროგამტარობის, თბოგამტარობის, ყინვამედეგობის, მაგნ. და სხვა თვისებებს; ქიმ. გ-ით — ქიმ. შედგენილობას, ქიმ. ზემოქმედების ხასიათს (მაგ., ჟანგვის მიმართ მასალის მედეგობის განსაზღვრა, იხ. *კოროზია ლითონებისა*); ხოლო სტრუქტურული გ-ით — მასალის მაკროსტრუქტურას (ე. ი. შეუიარაღებელი თვალით ხილვადი სტრუქტურის განსაზღვრა), მიკროსტრუქტურას (ე. ი. მიკროსკოპით ხილვადი სტრუქტურის განსაზღვრა) და კრისტ. სტრუქტურას (სტრუქტურის განსაზღვრა უმეტესად რენტგენის სხივების დახმარებით. იხ. *კრისტალთფიზიკა, რენტგენული სტრუქტურული ანალიზი*). ცდიან აგრეთვე სხვადასხვა *ტექნოლოგიურ სინჯებს*, რ-ებითაც არკვევენ მასალის წინააღმდეგობის უნარს დეფორმაციისადმი, ტემპ-რული, ქიმ. და სხვა ზემოქმედებისადმი; ადგენენ მისი ტექნოლ. დამუშავების სიძნელეს.

**გამოცდა** ნაგებობებისა, ნაგებობათა კონსტრუქციული და საექსპლუატაციო თვისებებისა და მახასიათებლების ექსპერ. დადგენა საცდელი ან საექსპლუატაციო დატვირთვის ზემოქმედებით. დანიშნულების მიხედვით გ. შეიძლება იყოს საექსპლუატაციო და კვლევითი. პირველის მიზანია მნიშვნელოვანი სამშენებლო ობიექტის საექსპლუატაციოდ მიღება ან ადრე აშენებული ნაგებობის შემდგომი საექსპლუატაციო რეჟიმის განსაზღვრა, მეორისა — ახ. კონსტრუქციების ან მასალის გამოყენებით აგებული სამშენებლო ობიექტის მახასიათებლების დადგენა ან ნაგებობის გაანგარიშების წინა პირობების შემოწმება. ამ შემთხვევაში ნაგებობა ზოგჯერ რღვევამდე მიჰყავთ, რათა დაადგინონ მისი რღვევის სურათი ან ფაქტობრივი ტვირთმზიდაობა. საცდელი და საექსპლუატაციო დატვირთვის ზემოქმედების ხასიათის მიხედვით განასხვავებენ სტატ. და დინამ. გ-ს. სტატ. გ-ით ადგენენ ნაგებობის სიმტკიცისა და სიხისტის მახასიათებლებს, შეისწავლიან მთელი ნაგებობის ან მისი ცალკეული ელემენტის ფაქტობრივ მუშაობას, ამოწმებენ საანგარიშო სქემას და წინა პირობებს (მაგ. ხიდისთვის ზომავენ მალის ნაშენის დეფორმაციას, ძაბვებს მის ელემენტებში და ა. შ.). დინამ. გ-ს მიმართავენ ნაგებობის ძირითადი დინამ. მახასიათებლების (რხევების ფორმა, პერიოდი და მილევა, დინამ. კოეფიციენტი და სხვ.) დასადგენად. ამ შემთხვევაში იყენებენ როგორც საექსპლუატაციო დატვირთვას (ჩარხი, ურო, მოძრავი შედგენილობა და ა. შ.), ისე დარტყმით ან ვიბრაციულ დანადგარებს. გ-ს ატარებენ წინასწარ შედგენილი პროგრამით, რ-იც ითვალისწინებს სპეც მექან., ოპტ. და ელექტრული საზომი ხელსაწყოების გამოყენებას.

*ლიტ.*: დოლიძე დ., ნაგებობათა გამოცდა, თბ., 1962; მისივე, **Испытание конструкций и сооружений, М., 1975; Аистов Н. Н., Испытание сооружений, 2 изд., Л. — М., 1960; Безухов К. И., Испытание строительных конструкций и сооружений, М., 1954.** *ი. ბიუსი.*

**გამოძალვა,** სოციალ. ან პირადი საკუთრების ხელყოფა იმ პირზე ფსიქ. ზემოქმედების გზით, რ-იც ფლობს ან იცავს ქონებას. გამომძალველი მოითხოვს გადასცენ მას ქონება (ან ქონებაზე უფლება) და ფსიქ. იძულების საშუალებად იყენებს ან დაზარალებულზე თუ მის მახლობელზე ძალადობის, ან მათი ქონების საყოველთაოდ საშიში ხერხით განადგურების (ცეცხლის წაკიდება, აფეთქება და სხვ.), ან მათზე გამაწბილებელი ცნობების გახმაურების (იხ. *შანტაჟი*) მუქარას. დამნაშავე ემუქრება დაზარალებულს, რომ მიმართავს ძალადობას მომავალში, თუკი დაზარალებული არ შეასრულებს მისდამი წაყენებულ მოთხოვნას (შდრ. *ყაჩაღობა*). სახელმწ. და საზ. ქონების გ-თვის კანონით გათვალისწინებულია თავისუფლების აღკვეთა 4 წლამდე, მოქალაქის პირადი ქონების გ-თვის კი — თავისუფლების აღკვეთა 3 წლამდე. განმეორებით ჩადენილი ან ჯგუფური გ. უფრო მკაცრად ისჯება (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 97, 154).

**გამოძიების ფედერალური ბიურო** (Federal Bureau of Investigation), აშშ-ის იუსტიციის დეპარტამენტის (სამინისტროს) საიდუმლო პოლიტ. სამძებრო. დაარსდა (1908) ქვეყნის შინაგანი უშიშროების უზრუნველყოფის მიზნით. მას ეკისრება ფედერალური კანონების დარღვევათა გამოძიება. ახდენს სხვადასხვა საპოლიციო ორგანოს მუშაობის კოორდინაციას. შემუშავებული აქვს პოლიტიკურად „არასაიმედო" ელემენტების აღრიცხვის, ძებნისა და ამოცნობის ფართო სისტემა, რ-იც გამოყენებულია უმთავრესად აშშ-ის კომპარტიისა და სხვა პროგრ. ორგანიზაციების დევნისათვის. ბიურო მუშაობაში ფართოდ იყენებს ისეთ მეთოდებს, როგორიცაა: პროგრ. ორგანიზაციებში აგენტების შეგზავნა, სხვათა სატელეფონო საუბრის მოსმენა და მისი ჩაწერა, ფოტოსურათის ფარულად გადაღება და სხვ.

**გამოწალდვა,** გაწმენდა ტყისა, ახალგაზრდა (ჩვეულებრივ 10—20 წლის) ტყეში 3—5 წელიწადში ერთხელ ხეების ჭრა, არასასურველ მერქნიანი (მაგ., ვერხვისა მუხნარში) ან იაფფასიანი ჯიშის სუსტნაზარდი და დაავადებული ხეების მოსაცილებლად. იხ. *მოვლითი ჭრა*.

**გამოწელვა,** ლითონის (პლასტმასის ან სხვათა) დამუშავება საჭრელი იარაღით — საწელავით. გ-ით ამუშავებენ სხვადასხვა კონფიგურაციის შიგა გამჭოლ და გარე ზედაპირებს (მრგვალს, მრავალწახნაგოვანს, შლიცურს, ბრტყელს და სხვ.). გ. ხდება საწელავ ჩარხებზე, სადაც მთავარ უკუქცევით-წინსვლით მოძრაობას ასრულებს საწელავი. გ-ს უმეტესად მსხვილსერიულ და მასობრივ წარმოებაში იყენებენ. გ-ით დამუშავებული ლითონის ზედაპირი ზუსტია (2—3 კლასი) და სუფთა (∆5—∆9 კლასი), ხოლო პროცესი — მაღალმწარმოებლური.

**გამოწვა** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, სხვადასხვა აირად გარემოში (ჰაერი, ნახშირორჟანგი, გოგირდოვანი აირი და სხვ.) მადნის ან მისი კონცენტრატის წინასწარი დამუშავება გახურებით მათი ქიმ. შედგენილობისა და ფიზ. თვისებების შესაცვლელად. გ-ის ტემპ-რა დნობის ტემპ-რაზე დაბალია. გ. მეტალ. წარმოების ერთ-ერთი მოსამზადებელი პროცესია. შ ა ვ მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი განასხვავებენ აღმდგენ და მჟანგავ გ-ს. აღმდგენი გ-ის მიზანია სუსტი მაგნ. რკინის მადნის გადამუშავება ძლიერ მაგნ. რკინად. მაგ., სუსტი მაგნ. რკინის ჟანგი ($Fe_2O_3$) გ-ის შედეგად გარდაიქმნება მაგნეტიტად ($Fe_3O_4$). აღმდგენი გ-ისას საწვავად და აღმდგენად კოქსის ან გენერატორის აირს იყენებენ. მჟანგავი გ-ით შეიძლება რკინის მადნისაგან გოგირდის, ნახშირბადისა და კონსტიტუციური წყლის მოცილება, აგრეთვე მკვრივი და ძნელად აღსადგენი მადნის გაფხვიერება. ფ ე რ ა დ მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი იყენებენ მადნების დისტილაციურ, მჟანგავ, მჟანგავ-აღმდგენ, მაკალცინირებელ, მასულფატებელ და მქლორავ გ-ს. დისტილაციური გ-ის მიზანია (ვოლფრამისა და მოლიბდენის წარმოებაში) მადნის ან მისი კონცენტრატის მთავარი კომპონენტის გადაყვანა ორთქლისებრ მდგომარეობაში მისი შემდგომი კონდენსაციისათვის. მჟანგავი გ-ის შედეგად (სპილენძისა და თუთიის წარმოებაში) გოგირდი, დარიშხანა და სტიბიუმი მადნიდან აირების სახით იდევნება, ხოლო იშვიათი და ფერადი ლითონების შენაერთები იჟანგება. მჟანგავ-აღმდგენი გ-ისას (კალის, დარიშხანის, სტიბიუმის წარმოებაში) კაზმს უმატებენ ნახშირბადს, რ-იც იწვევს დაბალი ჟანგეულების წარმოქმნას და აადვილებს მათ აირად მდგომარეობაში გადაყვანას. მაკალცინირებელი გ-ისას (თუთიის წარმოებაში) ნახშირორჟანგი მადანს მოსცილდება კალციუმის, მაგნიუმისა და ბარიუმის კარბონატების გახურების და დაშლის შედეგად. მასულფატებელი გ-ის უმთავრესი მიზანია (თუთიის წარმოებაში) მადნის სულფიდების სულფატებად გადამუშავება. მქლორავ გ-ს (ვერცხლის წარმოებაში) მაშინ მიმართავენ, როცა მადნის ერთი ან რამდენიმე ძვირფასი კომპონენტი (ვერცხლის გარდა) ადვილხსნად ან ადვილქროლად კომპონენტად უნდა გადაამუშაონ. ფერად მეტალურგიაში გ-ით შეაცხობენ მადანს აქტ. დანამატებთან (ცარცი, სოდა, სილიციუმჟავა და სხვ.). გამოსაწვავად იყენებენ შახტურ, ქვედიან, მილისებრ, ასარეკლ და სპეც. კონსტრუქციის ღუმლებს. გ-ით ამუშავებენ აგრეთვე საშენ მასალასა და მჭიდა ნივთიერებებს (მაგ., ცეცხლგამძლე თიხას, კირქვას, ცემენტის კაზმს), ცეცხლგამძლე აგურის, ფაიფურისა და ქაშანურის ნაკეთობებს, ჭურჭელზე მინანქარსა და საღებავებს და ა. შ.

**გამოწვევითი წარმოება,** სსრკ-ში სასამართლო წარმოების წესი იმ პირის უფლების დასაცავად, რ-მაც დაკარგა საწარმდგენლო საბუთი (შემნახველი სალაროს წიგნაკი, სახელმწ. სესხის ობლიგაციების შესანახად მიღების მოწმობა). განცხადება დაკარგული საბუთის ბათილად ცნობის შესახებ შეაქვთ სასამართლოში საბუთის გამცემი დაწესებულების ადგილსამყოფლის მიხედვით. სასამართლოს გამოაქვს განჩინება აღნიშნული დაწესებულების მიერ ამ დოკუმენტით გადახდის ან გაცემის შეწყვეტის, აგრეთვე გაზეთში სათანადო პუბლიკაციის თაობაზე (დაინტერესებულ პირთა გამოსაწვევად — აქედან ტერმინი „გ. წ.“). თუ პუბლიკაციის შემდეგ 3 თვის განმავლობაში არ შემოვა განმარტება საბუთის მფლობელისაგან ამ დოკუმენტზე მისი უფლების შესახებ, სასამართლოს გამოაქვს გადაწყვეტილება დოკუმენტის ბათილობაზე, რაც იმის საფუძველს წარმოადგენს, რომ განმცხადებელს გადაეცეს ანაბარი ან მიეცეს ახ. საბუთი. იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 274—282.

**გამოწნეხა,** ჭედვის ოპერაცია, რ-ის დანიშნულებაა ნამზადის ადგილ. გასქელება მისი სიგრძის შემცირების ხარჯზე. განასხვავებენ ცხელსა და ცივ გ-ს. ცხელი გ-ით, რ-იც ჰორიზ. საჭედ მანქანაზე ხდება, ამზადებენ კბილანების ნაჭედებს, სარქვლებს, რესორებს, რგოლებს, ლილვაკებს და სხვ. ცივი გ. ცივად გამოსაწნეხ ავტომატებსა და წნეხებზე მიმდინარეობს. ცივი გ-ით ამზადებენ ჭანჭიკებს, ქანჩებსა და სხვ. შტამპვის სხვა პროცესებთან შედარებით გ. მაღალმწარმოებლური პროცესია, გამოწნეხილი ნაჭედი კი — ზუსტი.

*ლიტ.*: Суслов П. В., Кузнечно-прессовое оборудование, М., 1956.

**გამოწრთობა** მ ც ე ნ ა რ ი ს ა, არახელსაყრელი პირობებისადმი — ყინვა, სიცივე, გვალვა, ნიადაგის დამლაშება და სხვა — მცენარის გამძლეობის გამომუშავების პროცესი. მცენარის გ-ს განაპირობებს ნივთიერებათა ცვლის შეცვლა. ყინვისადმი გამძლეობის გამომუშავება ხდება შემოდგომაზე, როცა მცენარეები წყვეტენ ზრდას და გადადიან მოსვენების მდგომარეობაში, აგრეთვე ზამთარში, სუსტი და ზომიერი ყინვების დროს. გ-ის პირველი ფაზა მიმდინარეობს სინათლეზე და დაახლოებით 0°C ტემპ-რის პირობებში. ამ დროს სუნთქვის ინტენსივობის დაქვეითების შედეგად მცენარეებში გროვდება ნახშირწყლები. მეორე ფაზა მიმდინარეობს სუსტი და ზომიერი ყინვების დროს. მას თან ახლავს უჯრედების გაუწყლოება, რაც უჯრედშორისებში ყინულის წარმოშობის შედეგია.

გ. შეიძლება ხელოვნურადაც, მაგ., გვალვის მიმართ მცენარეების საწრთობად იყენებენ თესლის თესვისწინა დასველების და შემდგომში გამოშრობის მეთოდს. დამუშავებულია აგრეთვე ნიადაგის დამლაშების მიმართ წრთობის მეთოდები (ქლორიდული, სულფატური ან კარბონატული) შესაბამისი მარილების ხსნარებში თესლის დამუშავებით და ა. შ.

**გამოხარშვა,** ქსოვილის გამოყვანის ერთ-ერთი პროცესი. ბუნებრივი ცელულოზის ბოჭკოსა (ბამბისა და სელის) და აბრეშუმის ქსოვილს გათეთრების, შეღებვისა და დაჩითვის წინ მექან. მინარევების, სახამებლის, სერიცინისა და სხვ. მოსაცილებლად გამოხარშავენ მაღალი წნევის ქვეშ მწვავე ნატრიუმის ხსნარში. ქსოვილი რომ უფრო კარგად გაიწმინდოს, ხსნარს განსაზღვრული რაოდენობით უმატებენ ნატრიუმის ფოსფატს, ბისულფატს, სილიკატს, საპონს. სელის ქსოვილებს გამოხარშავენ ოთხჯერ. ხარშვის ყოველ მომდევნო ეტაპზე ამცირებენ ხსნარის კონცენტრაციასა და წნევას.

**გამოხდა,** სითხეთა ერთგვაროვანი ნარევის შემადგენელ ნაწილებად დაყოფის პროცესი, რაც მათი დუღილის სხვადასხვა ტემპ-რაზეა დამყარებული (იხ. *დისტილაცია*). სითხეთა სრული დაყოფისათვის იყენებენ ფრაქციულ გ-ს.

**გამოხშირვა** ა ღ მ ო ნ ა ც ე ნ ი ს ა, ნათესი კულტურის მწკრივებიდან ზედმეტი აღმონაცენის მოცილება დარჩენილი მცენარეების ზრდის პირობების გასაუმჯობესებლად; აუცილებელი აგროტექ. ღონისძიებაა საკვები და ბოსტნეული ძირხვენების, შაქრის ჭარხლის, მზესუმზირას, სიმინდის და ბევრი სხვა სათოხნი კულტურისათვის. გ-ის დაგვიანება აჩოყებს მცენარეს, ამცირებს, ზოგჯერ კი მთლიანად სპობს მოსავალს ბოსტნეულ კულტურებს (სტაფილო, სუფრის ჭარხალი და სხვ.) რამდენჯერმე უნდა გ., ზოგჯერ ამოღებულ მცენარეს (მაგ., შაქრის ჭარხალს) გაცდენილ ადგილებში დასარგავადაც იყენებენ. სათოხნი კულტურების კვადრ.-ბუდობრივი ან კვადრ. ნათესების (ან ნარგაობის) გ. ნაკლებად ან სულ არ ხდება. გ-თან დაკავშირებულია *დათაიგულება*.

გ. ტ ყ ი ს ა, ლატნარში (12—40 წლის კორომი) ხეების პერიოდული ჭრა (5—10 წელიწადში ერთხელ). ტარდება დაზიანებული, სუსტად ან ზედმეტად განვითარებული და იაფფასიანი ჯიშის ხეების მოსაცილებლად. იხ. *მოვლითი ჭრა*.

*შ. ჭანიშვილი.*

**გამრავლება,** არითმეტიკული მოქმედება. გ-ის აღსანიშნავად ხმარობენ × ან · ნიშნებს. დადებითი მთელი $a$ და $b$ რიცხვების ნამრავლი განისაზღვრება $ab = a + \ldots + a$ (შესაკრებთა რაოდენობაა $b$) ტოლობით, $\frac{m}{n}$ და $\frac{p}{q}$ დადებითი წილადი რიცხვების ნამრავლი — $\frac{m}{n}\cdot\frac{p}{q}=\frac{mp}{nq}$ ტოლობით. რაციონალური რიცხვების ნამრავლი ეწოდება რიცხვს, რ-ის *აბსოლუტური სიდიდე* ტოლია თანამამრავლების აბსოლუტურ სიდიდეთა ნამრავლისა და აიღება + ნიშნით თუ ორივე თანამამრავლი ერთი და იმავე ნიშნისაა, თუ ისინი სხვადასხვა ნიშნისაა — ნიშნით. ირაციონალურ რიცხვთა ნამრავლი განისაზღვრება მათი რაციონალური მიახლოებების ნამრავლის საშუალებით.

**გამრავლება,** ცოცხალ ორგანიზმთა ერთ-ერთი ძირითადი თვისება წარმოქმნან თავისივე მსგავსი ახალი არსებები. მისი მეოხებით ხდება სახეობის შენარჩუნება და რიცხობრივი ზრდა. არსებობს გ-ის ორი ფორმა — უსქესო და სქესობრივი. უსქესო გ-ის დროს ახალი ორგანიზმი ვითარდება ან ერთი ორგანიზმის რომელიმე ნაწილიდან (გაყოფა, დაკვირტვა), ან მასში წარმოქმნილი სპეც. უჯრედებიდან — სპორებიდან. გაყოფით მრავლდებიან ერთუჯრედიანი ორგანიზმები — ამება, შოლტოსნები, ინფუზორიები, ბაქტერიები, ლურჯ-მწვანე წყალმცენარეები და ზოგი მწვანე წყალმცენარე; დაკვირტვით — საფუარი სოკოები, ზოგიერთი ინფუზორია, ნაწლავღრუიანი და სხვ. (ამ დროს დედისეულ ორგანიზმზე წარმოიქმნება ამობურცულობა, რ-იც თანდათან დიდდება და ახ. არსებად ვითარდება), ხშირად ახ. ორგანიზმი წარმოიშობა დედისეული ორგანიზმის რ-იმე ორგანოს ნაწილიდან (ვეგეტატიური გ.). ასე მრავლდებიან შედარებით მარტივი მრავალუჯრედიანი ცხოველები — ღრუბლები, ზოგიერთი ნაწლავღრუიანი, ბრტყელი და რგოლოვანი ჭიები. ვეგეტატიური გ. განსაკუთრებით ფართოდ გავრცელებულია მცენარეულ სამყაროში, მ. შ. უმაღლეს მცენარეებში. ზოგ მცენარეს აქვს გ-ის სპეც. ორგანოები — გორგლები, ბოლქვები, „ულვაშები“ და სხვ. სოფ. მეურნ. პრაქტიკაში ვეგეტატიურად ამრავლებენ კარტოფილს, ვაზს, ვარდს, ხეხილს, დეკორ. და ბევრ სხვა მცენარეს. უსქესო გ. ისტორიულად უფრო ძველია; თანამედროვე ორგანიზმების უმრავლესობა სქესობრივად მრავლდება (ახ. არსება წარმოიქმნება მდედრობითი და მამრობითი სასქესო უჯრედების შერწყმის შედეგად). სასქესო უჯრედები სპეც. ჯირკვლებში ვითარდება. ცხოველთა უმრავლესობა ერთსქესიანია, თუმცა ზოგ ცხოველს, მაგ., ბრტყელ ჭიებს, ჭიაყელებს, მოლუსკებს ორივე სქესის ჯირკვლები აქვს (იხ. *ჰერმაფროდიტიზმი*). ორსქესიანია ყვავილოვან მცენარეთა უმრავლესობა — მათი ბუტკო (მდედრობითი სასქესო ორგანო) და მტვრიანები (მამრობითი სასქესო ორგანო) ერთ ყვავილშია თავმოყრილი. მაგრამ ზოგი სახეობის მცენარეს ერთსქესიანი (ბუტკოიანი ან მტვრიანიანი) ყვავილები აქვს.

ხერხემლიანი ცხოველები (ძუძუმწოვრების გარდა) უმთავრესად კვერცხის დებით მრავლდებიან. ძუძუმწოვრები, გარდა მცირე გამონაკლისისა, ცოცხლადმშობი




გამრავლება. მცენარეთა უსქესო გამრავლება — სპორათწარმოქმნა: 1 — მწვანე წყალმცენარე Chlorococcum ზოოსპორებით (ქვემოთ — ზოოსპორა); 2 — მწვანე წყალმცენარე Ulothrix-ის ზოოსპორების წარმოქმნა და გამოსვლა (მარჯვნივ — ზოოსპორა); 3-5 — სპორებიანი თავთავები: 3 — ლიკოპოდიუმისა (Lycopodium); 4 — სელაგინელასი (Selaginella); 5 — შვიტასი (Equisetum); 6 — ობის სოკოს (Mucor) სპორანგიუმი; 7 — გვიმრის გახსნილი სპორანგიუმი; 8 — გვიმრის (Woodsia) სპორანგიუმების სორუსები.

არიან, რაც სხვა ჯგუფის ცხოველებში იშვიათ გამონაკლისს შეადგენს. ადამიანის გამრავლების კანონზომიერებებს არა მარტო ბიოლ. თავისებურებები განაპირობებს, არამედ სოციალ.-ეკონ. ფაქტორები და ადამიანის ფსიქიკაც. *დ. ჯოხაძე.*

**გამრეკელ-თორელი** ნინო ალექსანდრეს ასული (23. I. 1882, ქუთაისი, — 27. III. 1935, თბილისი), პირველი ქართველი რეჟისორი ქალი. 1904 სწავლობდა მოსკოვში, მსახიობ პოლიანსკაიას დრამ. კურსებზე. სარეჟისორო მოღვაწეობა დაიწყო 1907 ბაქოს ქართულ თეატრში. 1920—24 მუშაობდა თბილ. რუსთაველის სახ. თეატრში. პარალელურად სწავლობდა ა. ფაღავას დრამ. სტუდიაში (1922—24). სხვადასხვა დროს იყო ქუთაისის, ბათუმის, ჭიათურის თეატრების რეჟისორი და მსახიობი. მისი დადგმებიდან აღსანიშნავია ნ. ნაკაშიძის „კოტეს დანაშაული“, ბ. ლავრენიოვის „რღვევა“, „სტუმარ-მასპინძელი“ (ვაჟა-ფშაველას მიხედვით) და სხვ. *ლ. ცაგარეიშვილი.*

**გამრეკელი** ბორის ალექსანდრეს ძე (დ. 2. V. 1900, ზესტაფონი), ქართველი საბჭ. რეჟისორი, მსახიობი, დრამატურგი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1965). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1922 ჭიათურის დრამ. დასში. მუშაობდა ჭიათურის, ბათუმის, ფოთის, სოხუმის, თბილ. მოზარდ მაყურებელთა და კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრებში. სპექტაკლებს დგამდა 1928-იდან. თბილ. მოზარდ მაყურებელთა თეატრში დადგა გ. ნახუცრიშვილის და ბ. გამრეკელის „ნაცარქექია“ (1935) და „ლადო კეცხოველი“ (1937). მარჯანიშვილის სახ. თეატრში ვ. სარდუს „მადამ სან-ჟენი“ (1940), ა. დიუმას „მარგარიტ გოტიე“ (1941) და სხვ. 1942-იდან მუშაობდა ვ. აბაშიძის სახ. მუსიკალური კომედიის თეატრში, სადაც დადგა უ. ჰაჯიბეკოვის „არშინ-მალ-ალანი“, ვ. ცაგარეიშვილის „მზის დაბნელება საქართველოში“, ი. კალმანის „მარიცა“, ა. კერესელიძის „სამი პატარძალი“, ლ. იაშვილის „ბაბაჯანას ქოშები“, გ. ცაბაძის „კურკას ქორწილი“ და სხვ. გ-ის დადგმები გამოირჩევა პროფ. ოსტატობითა და კულტურით.

**გამრეკელი** დავით ალექსანდრეს ძე [დ. 27. VII (9. VIII). 1911, ჭიათურა], ქართველი საბჭ. მომღერალი (ბარიტონი). საქ. სსრ სახ. არტისტი (1943), რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1968), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950). 1932 დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი, 1935—თბილ. სახელმწ. კონსერვატორია (პროფ. ე. ვრონსკის კლასი). იმავე წელს თბილ. ოპერის თეატრის სცენაზე იმღერა ელეცკის პარტია (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი“). 1937 ქართ. ლიტ-რისა და ხელოვნ. პირველ დეკადაზე მოსკოვში წარმატებით შეასრულა კიაზოს პარტია (ფალიაშვილის „დაისი“); 1938 გაიმარჯვა ვოკალისტთა პირველ საკავშ. კონკურსზე მოსკოვში. 1944—52 გ. მოსკ. დიდი თეატრის სოლისტი იყო. 1952-იდან გამოდიოდა როგორც საკონცერტო მომღერალი. გამოირჩეოდა შესანიშნავი ტემბრის და ბრწყინვალე ჟღერადობის ხმით, დიდი სცენური მიმზიდველობით. შესრულებული აქვს 30-მდე საოპერო პარტია: მ. შ. მურმანი (ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი“), კეცხოველი (კილაძის „ლადო კეცხოველი“), ევგენი ონეგინი (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი“), ჟერმონი და რიგოლეტო (ვერდის „ტრავიატა“, „რიგოლეტო“), ფიგარო (როსინის „სევილიელი დალაქი“), ვალენტინი (გუნოს „ფაუსტი“), ესკამილიო (ბიზეს „კარმენი“) და სხვ. ამჟამად გ. მოსკ. პ. ჩაიკოვსკის სახ. კონსერვატორიის პედაგოგია, დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: მ ჭ ე დ ლ ი ძ ე დ., ქართველ მომღერალთა სამი თაობა, თბ., 1968.

*მ. ახმეტელი.*

**გამრეკელი** ვასილ გრიგოლის ძე (გ. 1916, ქ. ახალციხე), ქართველი ექიმი და საზოგადო მოღვაწე. 1864 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. ექიმად მუშაობდა ჯერ რაჭისა და ოზურგეთის მაზრებში, 1875-იდან კი ახალციხეში, სადაც მისი თაოსნობით გაიხსნა ქართ. ბ-კა და ქალთა სკოლა. გ-მა საკუთარი სახსრებით დააწესა 4 სტიპენდია უმაღლეს სამედ. სასწავლებელში მოსწავლე სხვადასხვა ეროვნების ახალციხელი ახალგაზრდებისათვის. იყო კავკასიის სამედ. საზ-ბის წევრი. აქვეყნებდა სამედ. ხასიათის შრომებს კავკასიის სამედ. საზ-ბის შრომათა კრებულებში და პერიოდულ პრესაში.

**გამრეკელი** ირაკლი ილიას ძე [5 (17). V. 1894, გორი, — 10. V. 1943, თბილისი], ქართველი საბჭ. მხატვარი, ქართული სათეატრო მხატვრობის ერთ-ერთი ფუძემდებელი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1934), სკკპ წევრი 1939-იდან. სწავლობდა დონის როსტოვის სამედ. ინ-ტში, 1918-იდან — თსუ-ის სამედ. ფაკ-ტზე. სპეც. სამხატვრო განათლება არ მიუღია. 1922 მუშაობა დაიწყო თბილ. რუსთაველის სახ. თეატრის მთავარ მხატვრად. მის ადრეულ ნამუშევრებში ჭარბობს განყენებული გეომ. კონსტრუქციები. შემდეგ კონსტრ. ელემენტების შენარჩუნებასთან ერთად გ. ქმნის რომანტ.-მონუმენტური ხასიათის კონკრ. არქიტ. ფორმებს. ლაკონური ფერებითა და ხაზებით შესრულებული მისი სივრცითი დეკორაციები ლანდშაფტის რეალურ შთაბეჭდილებას ქმნის. გ-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის რუსთაველის სახ. თეატრის შემოქმედებითი სტილის გამომუშავებაში. იქ მან გააფორმა სპექტაკლები: ს. შანშიაშვილის „ლატავრა“ (1924), „არსენა“ (1936), „გიორგი სააკაძე“ (1940); უ. შექსპირის „ჰამლეტი“ (1925), „ოტელო“ (1937); შ. დადიანის „თეთნულდი“ (1931), „ნაპერწკლიდან“ (1937), „გუშინდელნი“ (1939); ფ. შილერის „ყაჩაღები“ (1933); ა. კორნეიჩუკის „ბოგდან ხმელნიცკი“, ა. სუმბათაშვილის „ღალატი“ (1940); გ. დარასელის „კიკვიძე“ (1941) და სხვ. თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრში გ-მა შექმნა ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერის“ (1936), გრ. კილაძის „ლადო კეცხოველის“ (1941) და სხვ. სპექტაკლების დეკორაციები. აფორმებდა სპექტაკლებს სსრკ-ის სხვადასხვა ქალაქის თეატრებშიც. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

*ლიტ.*: ირაკლი გამრეკელი. კრებული, თბ., 1958; შ ვ ა ნ გ ი რ ა ძ ე ნ., ირაკლი გამრეკელი, თბ., 1968.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 656—657.

**გამსახურდია** კონსტანტინე სიმონის ძე [3 (15). V. 1893, აბაშა, — 17. VII. 1975, თბილისი], ქართველი საბჭ. მწერალი. საქართველოს სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1944). დაიბადა აზნაურის ოჯახში. ქუთაისის ქართ. გიმნაზიის დამთავრების შემდეგ (1911) გაემგზავრა გერმანიაში. სწავლობდა ლაიფციგის, მიუნხენის, ბერლინის უნ-ტებში. 1919 დაასრულა ამ უკანასკნელის ფილოს. ფაკ-ტი. ამავე წელს დაბრუნდა საქართველოში. მისი პირველი ლექსები და კრიტ. წერილები 1914 დაიბეჭდა. 1922-იდან რედაქტორობდა *„აკადემიური მწერლობის კავშირის“* ჟურნალებს („ილიონი“, „ლომისი“, „საქართველოს სამრეკლო“).

ადრეულ ლირიკასა და ნოველების პირველ კრებულში („ქვეყანა, რომელსაც ვხედავ“, 1924) თავი იჩინა გ-ს ექსპრესიონისტულმა მსოფლგანცდამ. ამ ეტაპზე მწერლისთვის არსებობს ერთი რეალობა, რ-იც ხელოვანის სულში აღმოჩენილი და გარდაქმნილი სინამდვილეა. ფსიქოლოგიზმი შენაცვლებულია „მარადი ღელვით“, სინამდვილის ექსტაზური, „კოსმიური“ განცდით—ანტიფსიქოლოგიზმით. „ზარები გრიგალში“ (1924) რწმენაშეურყეველი ადამიანის აპოთეოზია: საკუთარმა მოწოდებამ მისი უფერული სიცოცხლე დიდ ვნებად აქცია, მარტვილის ზნეობრივ ექსტაზს აზიარა და შემდეგ ფიზიკურად გაანადგურა. სოც.-ზნეობრივი ხასიათის ნოველებშიც კი გ-ს გმირი ბუნებაში უფრო მკვიდრად გრძნობს თავს, ვიდრე საზ-ბაში („ქოსა გახუ“, 1927—29; „ტაბუ“, 1925—27; „ხოგაის მინდია“, 1937). ნოველაში „მკვდართან შეხვედრა“ (1919) ქართ. მწერლობაში დამოუკიდებელ პრობლემად პირველად იქცა ადამიანის, პიროვნების გაუცხოების საკითხი. პიროვნება დათრგუნვილია გარეშე საგნების მოზღვავებით. ადამიანები არაკომუნიკაბელურნი არიან. ისინი ვერ შველიან ერთმანეთს, თუმცა კი „უძახიან, ეძებენ ერთიმეორეს“. მკვეთრად გამოხატული დეკადენტური ესთეტიზმით ხასიათდება „პორცელანი“, „ლილ“ (1922), „ქალის რძე“ (1929). მძლავრი ეროვნ.-მოქალაქეობრივი თვალსაზრისი ასაზრდოებს ნოველებს „ფოტოგრაფი“ (1919), „ტაბუ“, „მშვენიერება“. ნათელმხილველის იშვიათი ხვედრის გამო თავისი ხალხის სატკივარს ერთხანს მოწყვეტილი ხოგაის მინდია მკაცრ ყოველდღიურობას უბრუნდება („ხოგაის მინდია“).

ეროვნ. სულისკვეთება, მასთან დაკავშირებული პრობლემატიკა გასდევს გ-ს პირველ რომანსაც „დიონისოს ღიმილს“ (1925); კონსტანტინე სავარსამიძის სახით ნაჩვენებია ზნეობრივი ტრაგიზმი XX ს. 10-იანი წლების ახალგაზრდა ქართ. ინტელიგენტისა, რ-მაც ეროვნ. იდეალები მშობლიურ წიაღში კი არ განავითარა, არამედ დასავლეთის საგანმან. ცენტრებში და ამ იდეალებსა და მაშინდელი საქართველოს სინამდვილეს შორის წარმოჩენილი უფსკრულის პირისპირ აღმოჩნდა. მითოსური დიონისეს სახე რომანში კონსტანტინე სავარსამიძის ესთეტურ-ზნეობრივი ნიღაბია. რომანისათვის არსებითია განმაზოგადებელი ხასიათის სიმბოლიკა და პარაბოლური მოტივები; თხრობის ეგზალტირებული სტილით, „დროის მიერ გაშიშვლებული ადამიანის“ ადამიტური პირდაპირობით, სიყვარულის გამარტივებული კონცეფციით, ანტიფსიქოლოგიზმითა თუ მხატვრული ხილვის ექსტაზური მანერით „დიონისოს ღიმილი“ ექსპრესიონისტული პროზის ნიმუშია. თანამედროვე ეროვნ. ნიადაგს მოწყვეტილი გმირის სახეს, მასთან დაკავშირებულ პრობლემატიკას ავითარებს, ოღონდ გაცილებით უფრო ღრმად, რეალისტურად ასახულ სოც. ურთიერთობათა ფონზე, თარაშ ემხვარი — მთავარი გმირი ტრილოგიისა „მთვარის მოტაცება“ (1935—36), რ-იც დიდმნიშვნელოვანი მოვლენა იყო ქართ. საბჭ. ლიტ-რაში მაღალმხატვრული პანორამული სოც. რომანის დამკვიდრების თვალსაზრისით. მთავარ გმირთან დაკავშირებული ძირითადი სიუჟეტური ხაზი არსებითად გვიჩვენებს ძველის მეთოდურ ნგრევას, საზ-ბის სხვადასხვა ფენის ურთიერთობათა რევ. გარდაქმნის სიმძაფრეს კოლექტივიზაციის პერიოდში, მწვავედ წარმოაჩენს ძვ. ინტელიგენციის პრობლემას, ინდივიდუალისტური კულტურის შეუთავსებლობას ახალ კოლექტივისტურ ნებასთან. ძლევამოსილი სვლა ახ. ცივილიზაციისა, რ-ის წარმომადგენელიც არის რომანის მეორე გმირი არზაყან ზვამბაია, ცალკეული, თუმცა მკაფიოდ და შთამბეჭდავად დახატული ეპიზოდებითაა ნაჩვენები. თარაშ ემხვარი არ თანაუგრძნობს ახ. ცხოვრებას, ვერ პოულობს მის თანმხვედრ გზას და იღუპება. ავტორმა მისი დაღუპვა მთვარის (უძველესი ქართ. წარმართული ღვთაება) მოტაცებას შეუდარა, ამასთან, გაბედულად დააყენა საკითხი იმის შესახებ, რომ წაქცეული ათასწლოვანი კულტურა მხოლოდ განადგურებისა და შეჩვენების ობიექტად არ უნდა ქცეულიყო.

თანამედროვეობის თემას გ. კიდევ ერთხელ მოუბრუნდა მოგვიანებით

რომანში „ვაზის ყვავილობა" (1955), რ-ში ასახა საკოლმ. სოფლის ცხოვრება 30—40-იან წლებში, კერძოდ, ის პერიოდი, როცა საბჭ. ხალხმა სამამულო ომი გადაიტანა და ნაჭრილობევი, ვალმოხდილი და ძლევამოსილი გამოვიდა ამ ომიდან.

გ-ს სამწერლო დიდება მნიშვნელოვანწილადაა დაკავშირებული ისტ. რომანის ჟანრთან, რ-ის ერთ-ერთი საუკეთესო წარმომადგენელიც არის ის არა მარტო ქართულ და საბჭ. ლიტ-რის, არამედ საერთაშ. მასშტაბითაც. ისტ. რომანი „დიდოსტატის კონსტანტინეს მარჯვენა" (1939) გ-ს შემოქმედების მწვერვალია. ავტორისეულ ჩანაფიქრს საფუძვლად უდევს სვეტიცხოვლის მშენებლობის (1010—1029) ნახევრად ლეგენდური ისტორია, ხოლო მის ქარგაში ჩაქსოვილი ეროვნ.-კულტ. კონცეფცია ხორციელდება მეფე გიორგი I-ისა და სვეტიცხოვლის ხუროთმოძღვრის კონსტანტინე არსაკიძის მხატვრულ სახეთა გახსნითა და შეპირისპირებით; გიორგი I შინააშლილობის დათრგუნვის გზით ერის ცხოვრებაში მტკიცე პოლიტ. ერთმმართველობის დამკვიდრების გამოხატულებაა; არსაკიძე ეროვნ. შემოქმედებითი პოტენციის, ხელოვნებისა და შრომის გამწმენდი ძალის დიდ თემას განასახიერებს; სვეტიცხოველი ერის სულიერ-ზნეობრივი „აღნაგობის", მისი ესთეტ. იდეალების მატერიალიზებული სიმბოლოა. გ-ს ისტ. ტეტრალოგია „დავით აღმაშენებელი" (წგნ. 1—4, 1942—62; შოთა რუსთაველის სახ. სახელმწ. პრემია, 1965) ფართო ეპიკური ტილოა, რ-იც მხატვრული ასახვის ობიექტად აქცევს არა მარტო XI—XII სს-ში აღზევებული საქართველოს საზ.-პოლიტ. ცხოვრებას, არამედ ახლო აღმოსავლეთში იმხანად მიმდინარე მძაფრ ისტ., პოლიტ., ეროვნულ, რელიგ. და სამხ. ძვრებს. რომანისტი გვიჩვენებს ქართული სახელმწიფოს მნიშვნელობას ახლო აღმოსავლეთის პოლიტ. ცხოვრებაში, კავკასიის სხვადასხვა ეროვნების ხალხთა მონაწილეობას სელჩუკთა წინააღმდეგ ქართველთა ბრძოლაში.

თავის ისტ. რომანებში გ. ფართოდ იყენებს არქაულ ენობრივ „ნიღაბს" სიძველის კოლორიტის, განცდის შესაქმნელად. ასეთი მხატვრულ-ენობრივი პოზიცია ავტორს თანამედროვე ქართ. მწერლობის საერთო ტენდენციად კი არ მიაჩნია, არამედ საკუთრივ ისტ. რომანის პრინციპად. თუმცა გ-ს თანამედროვე თემატიკაზე შექმნილი ნაწარმოებების თავისებურმა ენობრივმა მანერამაც გამოიწვია აზრთა მძაფრი სხვადასხვაობა.

გ-ს კალამს ეკუთვნის აგრეთვე პირველი თანამედროვე ისტ.-ბიოგრ. რომანი ქართ. ენაზე — „გოეთეს ცხოვრების რომანი" (1934). მის შემოქმედებაში მხატვრულ სრულყოფას მიაღწია ქართ. მხატვრულმა ნარკვევმა („უკრაინის თემიდი", 1931). აღსანიშნავია გ-ს ესეები ქართველ, რუს, სომეხ თუ დას. ევრ. კლასიკოსთა ცხოვრებასა და შემოქმედებაზე. თარგმნა დანტეს „ღვთაებრივი კომედია", გოეთეს „ახალგაზრდა ვერტერის ვნებანი", უიტმენის ლექსები და სხვ. გ-ს ნაწარმოებები თარგმნილია საბჭ. კავშირის ხალხთა და უცხო ენებზე. დაჯილდოებულია ორი ლენინის ორდენით და სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: თხზულებათა ათტომეული, ტ. 1—3, თბ., 1973—75; რჩეული თხზულებანი, ტ. 1—8, თბ., 1958—67.

*ლიტ.*: აბულაძე მ., კონსტანტინე გამსახურდია, [წგნ.] 1, თბ., 1976; ბაქრაძე ა., მითოლოგიური ენგადი, თბ., 1969; ბენაშვილი დ., კონსტანტინე გამსახურდია, თბ., 1962; თვარაძე რ., წიგნი და მკითხველი, თბ., 1971; კანკავა გ., ისტორიული რომანი და მისი ქართული ტრადიციები, თბ., 1969; ჟღენტი ბ., კონსტანტინე გამსახურდია, თბ., 1967.

*გ. კანკავა.*

**გამსახურდია** რომან სერგის ძე (19. II. 1860, სოფ. დარჩელი, ახლანდ. ზუგდიდის რ-ნი, —29. IX. 1939, თბილისი), ქართვ. ცირკის მოღვაწე. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1938). 1897—1916 იყო ძმები ნიკიტინების ცირკის მმართველი; 1914—17-რუს. ცირკის მსახიობთა საზ-ბის ერთ-ერთი ორგანიზატორი და მისი პირველი გამგეობის წევრი; 1926—30—ცირკის დირექტორი ტულაში, ყაზანში, სვერდლოვსკში, 1930—39 კი თბილისში. მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვის რუს. და საქართვ. საცირკო ხელოვნ. განვითარებაში.

**გამსვლელი სესია** სასამართლოსი, სსრკ-ში სასამართლოს მიერ საქმის განხილვა არა სასამართლოს მუდმივ ადგილსამყოფელზე, არამედ დანაშაულის ჩადენის, განსასჯელის ან დაზარალებულის, მოსარჩელის ან მოპასუხის სამუშაო თუ სწავლის ადგილზე და სხვ.; გ. ს-ის მიზანია საზოგადოებრიობის საგანგებო ყურადღება მიაპყროს ამა თუ იმ საქმეს, სასამართლო პროცესის მეშვეობით უფრო ძლიერი აღმზრდელობითი ზეგავლენა მოახდინოს მოქალაქეებზე და ამგვარად ხელი შეუწყოს ახალ სამართალდარღვევათა თავიდან აცილებას. გ. ს-ის ჩატარების ინიციატივა ეკუთვნის როგორც სასამართლოს, ისე პროკურორს; შუამდგომლობა შეიძლება აღძრან აგრეთვე საზოგადოებრივმა ორგანიზაციებმაც. გ. ს-ის ჩატარების საკითხის გადაწყვეტისას სასამართლო მხედველობაში იღებს არა მარტო დანაშაულის ხასიათს და მის გავრცელებას, არამედ მისი ჩადენის მოტივებსა და პირობებს, სამართალდამრღვევის პიროვნებას და სხვა გარემოებებსაც. გადაწყვეტილება გ. ს-ის ჩატარების შესახებ ფორმდება მოსამართლის დადგენილებით ან სასამართლოს განჩინებით.

**გამსი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), გუდამაყრის არაგვის მარჯვ. ნაპირას, მთიულეთის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთის ძირში. ზ. დ. 1440 *მ*, დუშეთიდან 54 *კმ*. გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ჩოხში (4 *კმ*).

**გამტარი** ელექტრული, მაღალი ელექტროგამტარობის მქონე სხეული, რ-შიც დიდი რაოდენობითაა თავისუფალი ელექტრული მუხტები (ელექტრონები, იონები). ეს მუხტები გადაინაცვლებს ელექტრული ველის გავლენით. გ-ის კუთრი გამტარობა ათეულ და ასეულ ათასობით *ომ*$^{-1}\cdot$*სმ*$^{-1}$-ის ტოლია. საუკეთესო გ-ებია ვერცხლი, სპილენძი, ოქრო და სხვა ლითონები. ერთმანეთისაგან განასხვავებენ I და II სახეობის გ-ებს. I სახეობის გ-ებს (წმინდა ლითონები და ლითონთა შენადნობები) ახასიათებს ელექტრონული გამტარობა. ასეთ გამტარებში დენის გავლისას არ წარმოიქმნება ქიმ. პროცესები. II სახეობის გ-ებში (მარილები, მჟავები, ტუტეები) კი დენის გავლა ქიმ. პროცესებს იწვევს, ხოლო დენი წარმოიქმნება არა ელექტრონების, არამედ დადებითი და უარყოფითი იონების გადანაცვლებით. იხ. აგრეთვე *ელექტრული დენი, ელექტროგამტარობა, ელექტროლიტები*.

**გამტარი გზები,** ცენტრ. ნერვულ სისტემაში ერთნაირი მორფოლოგიური შენებისა და ფუნქციის მქონე მჭიდროდ განლაგებული ნერვული ბოჭკოების ჯგუფები. გ. გ. ჩვეულებრივ წარმოიქმნება რამდენიმე, ერთმანეთთან თანამიმდევრულად დაკავშირებული, ნეირონის ბოჭკოსაგან. განარჩევენ ასოციაციურ (აკავშირებს თავის ტვინის ერთი ნახევარსფეროს სხვადასხვა უბანს), კომისურალურ (აკავშირებს ორ ჰემისფეროს) და პროექციულ (თავის ტვინის ქერქს აკავშირებს ქერქქვეშ მდებარე უბნებთან და მათი საშუალებით პერიფერიასთან) გ. გ-ს. პროექციული გზები თავის მხრივ იყოფა ცენტრიდანულ (მამოძრავებელ ანუ დაღმავალ) და ცენტრისკენულ (მგრძნობიარე ანუ აღმავალ) გზებად. ცენტრიდანული გ. გ. იმპულსებს ცენტრ. ნერვული სისტემიდან პერიფერიას, უმეტესად კუნთებს გადასცემს, ხოლო ცენტრისკენული იმპულსებს პერიფერიიდან ცენტრ. ნერვული სისტემისაკენ ატარებს. იხ. აგრეთვე *თავის ტვინი* და *ზურგის ტვინი*.

**გამტარი კონა** მცენარისა, გამტარ ქსოვილთა ელემენტების ერთობლიობა. ჩნდება წარმომშობი ქსოვილის — *პროკამბიუმის* უჯრედების დაყოფითა და დიფერენციაციით. შეიცავს *ფლოემას, ქსილემას*, მექანიკურ ქსოვილებს და ცოცხალი პარენქიმის უჯრედებს. გ. კ. ორგვარია: დახურული (ერთლებნიანებში) და ღია (ორლებნიანებში). კონა დახურულია, როდესაც მას არა აქვს *კამბიუმი* და არ გააჩნია ზრდის უნარი; ღიაა, როცა კამბიუმიც აქვს და ზრდის უნარიც. ფლოემისა და ქსილემის განლაგების მიხედვით არჩევენ კოლატერალურ, ბიკოლატერალურ და კონცენტრულ კონებს. ფესვისათვის დამახასიათებელია რადიალური კონები.

**გამტარი მასალა,** მაღალი გამტარობის ლითონები და ლითონური შენადნობები, რ-თაგანაც ამზადებენ ელექტრულ გამტარებს, მანქანების, აპარატებისა და ხელსაწყოების დენგამტარ ნაწილებს. გ. მ-ს დანიშნულების მიხედვით შეარჩევენ ხოლმე. მაგ., ელექტრული ენერგიის გადამცემი ხაზებისათვის დენგამტარებს კოროზიამედეგი, მექანიკურად მტკიცე და მოქნილი მასალისაგან ამზადებენ. მასალის შერჩევისას ითვალისწინებენ ეკონ. ფაქტორებსაც (როცა რამდენიმე სხვადასხვა მასალა დახლ. ერთნაირი თვისებებისაა, მაშინ უპირატესობა იმას ეძლევა, რ-იც უფრო ეკონომიურია). ყველაზე მეტად იყენებენ სპილენძსა და ალუმინს, რ-ებისაგანაც ამზადებენ კაბელებს, სადენებს და სხვ. მექან. სიმტკიცის გასაზრდელად სპილენძს უმატებენ კადმიუმსა და ბერილიუმს, ალუმინს, მანგანუმსა და სილიციუმს.

დაბალი ელექტროგამტარობის გამო იშვიათად იყენებენ რკინასა და ფოლადს.

**გამტარი ქსოვილები** მცენარისა, ქსოვილები, რ-ებითაც უმაღლეს მცენარეებში გადაადგილდება ნივთიერებათა ხსნარები. გ. ქ. ორი სახისაა — *ქსილემა* და *ფლოემა*. ქსილემის ძირითადი ელემენტებია *ტრაქეიდები* და *ჭურჭლები*, ფლოემისა — თანამგზავრი უჯრედები და *საცრიანი მილები*. ქსილემა ძირითადად ატარებს ნიადაგიდან შთანთქმულ წყალსა და მინერ. ნივთიერებებს, ფლოემა — ორგ. ნივთიერებებს, რ-ებიც ფოტოსინთეზის დროს წარმოიქმნება ფოთოლში. გ. ქ. განლაგებულია ან დიდ კომპლექსებად (ჩვეულებრივ ორი მთლიანი ცილინდრის სახით, რ-თაგან შიგნითა ქსილემისაგან შედგება, გარეთა კი — ფლოემისაგან), ანდა ცალკეულ ჭურჭლოვან კონებად, რ-ებსაც თან ახლავს მექან. ქსოვილები (იხ. სტ. *ჭურჭელბოჭკოვანი კონები*). ისინი ქმნიან მცენარის ყველა ორგანოს ურთიერთდამაკავშირებელ მთლიან სისტემას.

**გამტარობა** ბიოლოგიაში, კუნთოვანი და ნერვული ელემენტების უნარი გაატარონ აგზნება. გ. ნერვული სისტემის ძირითადი თვისებაა, რ-ის წყალობითაც ერთიანდება ორგანიზმის ყველა უბანი და ხდება გარემო პირობებთან მისი შეგუება. აგზნების გასატარებლად აუცილებელია ნერვული და კუნთოვანი ბოჭკოების ანატ. და ფიზიოლ. მთლიანობა. ნერვის გ. ირღვევა მექან. დაწოლის, მუდმივი დენის, სიცივის, ნახშირორჟანგის, შხამების და სხვა ფაქტორთა ზეგავლენით. აგზნება ნერვულ და კუნთოვან ბოჭკოებში ვრცელდება სიგრძივ ორივე მიმართულებით და სხვა ბოჭკოებზე არ გადადის. ნერვულ ბოჭკოში მისი გატარების სიჩქარე დამოკიდებულია ბოჭკოს დიამეტრზე და მიელინის გარსის სისქეზე. უმდაბლეს უხერხემლო ცხოველთა გ. მეტად

დ. გამრეკელი.

დ. გამრეკელი კიაზოს როლში (ზ. ფალიაშვილის ოპერა «დაისი»).

ი. გამრეკელი.

კ. გამსახურდია.

დაბალია. მაგ., უბილოს მამოძრავებელი ნერვის ბ. უდრის 1 *მ/წმ*; ბაყაყის მამოძრავებელი ნერვის ბოჭკოებისა არ აღემატება 30 *მ/წმ*. ადამიანის მამოძრავებელ ნერვულ ბოჭკოებში 60—120 *მ/წმ* შეადგენს, ხოლო ვეგეტატიური ნერვული სისტემის ბოჭკოებში — 1—30 *მ/წმ*. იხ. აგრეთვე *ნერვები, კუნთები, აგზნება.*

**ᲒᲐᲛᲢᲐᲠᲝᲑᲘᲡ ᲔᲚᲔᲥᲢᲠᲝᲜᲔᲑᲘ,** ლითონებში დენის მატარებლები, რ-ებიც წარმოადგენენ ლითონის ატომთა განსაზოგადოებულ სავალენტო ელექტრონებს. მიახლოებით ამ ელექტრონების ერთობლიობას განიხილავენ როგორც ელექტრონულ აირს, რ-ის ნაწილაკებს აქვთ სამი თავისუფლების ხარისხი. მკაცრი მიდგომისას ელექტრონულ აირს განიხილავენ როგორც გადაგვარებულ კვანტურ აირს, რ-იც *ფერმი-დირაკის სტატისტიკას* ემორჩილება.

**ᲒᲐᲛᲢᲐᲠᲝᲑᲘᲡ ᲖᲝᲜᲐ,** კრისტალში ელექტრონებისათვის ენერგიის დაშვებულ მნიშვნელობათა არე, რ-შიც მათ შეუძლიათ გადაადგილება რომელიმე გარეგანი ზემოქმედებისას (ელექტრული და მაგნ. ველები, ტემპ-რის გრადიენტი და ა. შ.). დაწვრილებით იხ. *ზონური თეორია, მყარი სხეული.*

**ᲒᲐᲛᲧᲐᲠᲔᲑᲐ,** სითხის სრული ან ნაწილობრივი გადასვლა მყარ მდგომარეობაში. გ-ის ყველაზე ტიპური შემთხვევაა სითხიდან კრისტალების გამოყოფა. სითხე შეიძლება მთლიანად დაკრისტალდეს (წყლის გაყინვა) ან მისგან გამოკრისტალდეს ესა თუ ის შემადგენელი ნაწილი. ნაკლებად ტიპური შემთხვევაა გაცივებისას სითხის გარდაქმნა მინისებრ მასად.

**ᲒᲐᲛᲧᲐᲠᲔᲑᲘᲡ ᲢᲔᲛᲞᲔᲠᲐᲢᲣᲠᲐ,** კ რ ი ს ტ ა ლ ი ზ ა ც ი ი ს ტ ე მ პ ე რ ა ტ უ რ ა, ტემპ-რა, რ-ის დროსაც ერთი და იმავე ნივთიერების სითხე და კრისტალები თერმოდინამიკურ წონასწორობაშია. გ. ტ-ზე დაბლა წონასწორულია მყარი ფაზა, მაღლა — თხიერი ფაზა. გადამეტცივების შემთხვევაში ნივთიერების გადასვლა კრისტ. მდგომარეობაში გ. ტ-ზე გაცილებით დაბალ ტემპ-რაზე ხდება ან საერთოდ არ ხდება. ამ პირობებში მყარ მდგომარეობაში გადასვლა ხდება განმინვის გზით. ტერმინებით „გ. ტ." ან „გამაგრების ტემპერატურა" აღნიშნავენ განმინვის ტემპ-რასაც. იხ. აგრეთვე *კრისტალიზაცია.*

**ᲒᲐᲛᲧᲘᲕᲐᲜᲘ,** გუნდის მომღერალ მამაკაცთა მაღალი, მჭახე, განსაკუთრებული ტემბრის ძლიერი ხმა გურულ და აჭარულ სიმღერებში. ხშირად გაიგივებულია წ ვ რ ი ლ თ ა ნ, ზოგჯერ უახლოვდება *კრიმანჭულს*. იყენებენ სიმღერების გარკვეულ ჯგუფში („ნადური", „ჰადილა", „კალოს ხელხვავი"...). გ-ის სასიმღერო ტექსტი შინაარსმოკლებული სიტყვების (რიმტირი, ტირირიმ, ვარირა, ჰოვდილა ...), ზოგჯერ კი ცალკეული მარცვლებისაგან (რი, რა, რუ, დილ, ია, უა...) შედგება. *მ. ჟორდანია.*

**ᲒᲐᲛᲧᲘᲜᲕᲐᲠᲔᲑᲐ,** 1. დედამიწის ზედაპირზე არსებული ბუნებრივი ყინულისა და თოვლის გარსი; ძირითადად მოიცავს მყინვარებს, მარადი თოვლის საბურველს, წყლის ყინულსაფარს, მოდრეიფე და მიწისქვეშა ყინულებს და სხვ. 2. მყინვართა მნიშვნელოვანი ზრდის პროცესი, გამოწვეული ჰავის შეცვლით. იხ. აგრეთვე *მყინვარული ეპოქა.*

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** ალექსანდრა ილარიონის ასული (დ. 1. X. 1940, სოფ. კალა, მესტიის რ-ნი), ქართვ. წარმოების ნოვატორი. ქუთაისის აბრეშუმის საწარმოო გაერთიანების მქსოველი. სოციალ. შრომის გმირი (1966). სკკპ წევრი 1963-იდან. სკკპ XXIV ყრილობის დელეგატი.

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** ანთიმოზ ევდოკიმეს (ევდოს) ძე (1851, ს. უწერა, ახლანდ. ონის რ-ნი, — 1894, იქვე), ქართველი რევოლუციონერი, ხალხოსანი. სრულიად რუს. სოც.-რევ. ორგანიზაციის (სრსრო) აქტ. წევრი და ერთ-ერთი ხელმძღვანელი. სწავლობდა ქუთ. გიმნაზიაში, შემდეგ პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემიაში. სტუდენტობის წლებში ჩაება ხალხოსნურ მოძრაობაში. 1875-იდან მუშაობდა მოსკოვში, სრულიად რუს. ხელმძღვანელ სოც.-რევ. ორგანიზაციის ცენტრში, კავშირი ჰქონდა საქართველოსა და აზერბაიჯანში მომუშავე ხალხოსნებთან. ეწეოდა პროპაგანდისტულ მუშაობას ივანოვო-ვოზნესენსკში, მოსკოვსა და სხვ. ქალაქებში. შემდგომში გ. სრულიად რუს. სოც.-რევ. ორგანიზაციის მთავარი ხელმძღვანელიც გახდა. 1875 წ. 11 აგვ. დააპატიმრეს მოსკოვში, უპოვეს 300-მდე ეგზემპლარი აკრძალული წიგნი. გაასამართლეს „50-ის" პროცესზე და მიუსაჯეს 5 წლის კატორღა. სასჯელიდ სენატის დეპარტამენტმა კატორღა ირკუტსკის გუბერნიაში გადასახლებით შეუცვალა. აქედან გადაიყვანეს ტომსკში, სადაც გიმნაზიის მოსწავლეებში ეწეოდა აგიტაციას. 1889 საქართველოში დაბრუნებული კვლავ გააციმბირეს და სამშობლოში 1894 დაბრუნდა.

*ლიტ.*: შ ვ ე ლ ი ძ ე ზ., რევოლუციურ-ხალხოსნური მოძრაობა საქართველოში, თბ., 1960; მ ი ს ი ვ ე, Грузинская и закавказская молодежь во «Всероссийской социал-революционной организации» (1874—1876 гг.), «Литературная Грузия», 1971, № 4—5; Д ж а б а д а р и И. С., Процесс 50-ти (Всероссийская Социально-Революционная Организация), «Былое», 1907, № 9—10. *ზ. შველიძე.*

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** გიორგი სამსონის ძე (18. VIII. 1902, ქუთაისი, — 6. VII. 1953, თბილისი), ქართვ. საბჭ. ეკონომისტი, სტატისტიკოსი და დემოგრაფი, საბჭ. საქართველოს სახელმწ. სტატისტიკის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1920—24 სწავლობდა თსუ-ის სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტის ეკონ. განყ-ბაზე. 1926—38 მუშაობდა თბილ. სხვადასხვა უმაღლეს სასწავლებელში და სსრკ-ის მეცნ. აკად. საქართვ. ფილიალში. 1938—53 ხელმძღვანელობდა თსუ-ის სახ. სამეურნეო აღრიცხვის (1944-იდან სტატისტიკის) კათედრას. მან პირველმა თარგმნა ქართულად კ. მარქსის „გოთას პროგრამის კრიტიკა" (1932), „თვრამეტი ბრიუმერი ლუი ბონაპარტისა" (1932), ფ. ენგელსის „მუშათა კლასის მდგომარეობა ინგლისში" (1935) და სხვ.

*თხზ.*: საქართველოში ამქართა წარმოშობის საკითხისათვის, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1941, ტ. 2, № 6; დემოგრაფიული სტატისტიკა, თბ., 1955; თეორიული სტატისტიკა, ნაწ. 1—2, თბ., 1947—49; ხელოსნობა ტფილისში, ტფ., 1926.

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** ვიქტორ მერაბის ძე (1866, სოფ. აწყური, ახლანდ. ახმეტის რ-ნი, — 14. VIII. 1942, თბილისი), ქართვ. მსახიობი, საქ. სსრ დამს. არტისტი (1932). 1885—1900 მუშაობდა თბილ. ქართულ თეატრში, შემდეგ ქუთაისის, ფოთის, თელავის თეატრებში, 1925—35 — „სახკინმრეწვის" კინოსტუდიაში. სცენაზე განასახიერა 200-ზე მეტი როლი, მ. შ. გელა (წერეთლის „პატარა კახი"), ანანია (სუმბათაშვილის „ღალატი"), გიჟუა (ცაგარლის „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ") და სხვ. განსაკუთრებით აღსანიშნავია გ-ის მიერ 1892 შესრულებული სვიმონ ლიონიძის როლი (ერისთავის „სამშობლო"), რის გამოც ილია ჭავჭავაძემ გ-ს მიუძღვნა წერილი „ბ-ნი ვიქტორ გამყრელიძე სვიმონ ლიონიძის როლში" (თხზ., ტ. 2, 1941). *ნ. ლაშხია.*

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** თამაზ ვალერიანის ძე (დ. 23. X. 1929, ქ. ქუთაისი), ქართველი საბჭ. ენათმეცნიერი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974), ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1962), პროფესორი (1964), ამერიკის ლინგვისტური საზ-ბის საპატიო წევრი (1971). დაამთავრა თსუ-ის აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკ-ტის ფილოლოგიის განყ-ბა სემიტოლოგიის სპეციალობით (1952). სამეცნ.-პედ. მუშაობას ეწევა საქ. სსრ მეცნ. აკადემიასა (აკად. გ. წერეთლის სახელობის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის დირექტორი 1973-იდან) და თსუ-ში (სტრუქტურული და გამოყენებითი ლინგვისტიკის კათედრის გამგე 1960-იდან) იკვლევს ძვ. აღმ. ენების, ინდოევროპული, სემიტური და ქართველური ენების სტრუქტურისა და თეორ. ენათმეცნ. საკითხებს. 1956 დაიცვა საკანდიდატო დისერტაცია თემაზე „ხეთური ენის არაინდოევროპული ელემენტები". ნაშრომში „ხეთური ენა და ლარინგალური თეორია" (სადოქტორო დისერტაცია) გადაჭრა ერთ-ერთი სადავო საკითხი ხეთური ენის ინდოევროპულ ენებთან მიმართებისა. ხეთოლოგიურ ნაშრომთაგან განსაკუთრებული მნიშვნელობისაა აგრეთვე გამოკვლევები ხეთური სოლისებრი დამწერლობის წარმოშობისა და ხეთური კონსონანტიზმის ინდოევროპულ კონსონანტიზმთან მიმართების შესახებ. გამოკვლევაში „ენობრივი ნიშნის ნებისმიერობის პრობლემისათვის" (1972) მოცემულია ახლებური ინტერპრეტაცია ნიშნის პირობითობისა ნ. ბორის „დამატებითობის პრინციპის" თვალსაზრისით.

გ-ის ქართველოლოგიურ ნაშრომთაგან აღსანიშნავია „სიბილანტთა შესატყვისობანი და ქართველურ ენათა უძველესი სტრუქტურის ზოგი საკითხი" (1959). სამეცნ. წრეებში განსაკუთრებული ყურადღება მიიპყრო მონოგრაფიამ „სონანტთა სისტემა და აბლაუტი ქართველურ ენებში" (1965; გ. მაჭავარიანის თანაავტორობით), სადაც მოცემულია საერთო-ქართველური ენობრივი სისტემის ძირითადი სტრუქტურული მოდელების აღდგენა.

*თხზ.* (სტატიათა დასახელებულის გარდა): დეზაფრიკატიზაცია სვანურში. „გადაწერის წესები" დიაქრონულ ფონოლოგიაში, თბ., 1968; Передвижение согласных в хеттском (неситском) языке, «Переднеазиатский сборник», М., 1961; «Anatolian languages» and the problem of Indo-European migration to Asia Minor, «Studies in General and Oriental Linguistics». Presented to Shirô Hattori, Tokyo, 1970; Kartvelian and Indo-European: a typology of reconstructed linguistic systems, «To Honour Roman Jakobson», the Hague, 1967; The Akkado-Hittite syllabary and the problem of the origin of the Hittite script, «Archiv Orientální», 1960, [v.] 29. *ნ. ჭღენტი.*

**ᲒᲐᲛᲧᲠᲔᲚᲘᲫᲔ** პეტრე დიანოზის ძე [დ. 3 (16). V. 1903, სოფ. სომიწო, ახლანდ. ონის რ-ნი], ქართველი საბჭ. ინჟინერ-გეოლოგი, საქართვ. და კავკასიის რეგიონული გეოლოგიისა და ტექტონიკის სპეციალისტი. საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962). 1930 დაამთავრა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტი და იქვე დაიწყო მუშაობა გამოყენებითი გეოლ. კათედრაზე, 1934-იდან დოცენტი, 1937-იდან კათედრის გამგე, 1948-იდან გეოლ.-მინერალოგიურ მეცნ. დოქტორი, პროფესორი. 1928-იდან მუშაობს საქართვ. გეოლ. აგეგმვაზე. 1933-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოლ. ინ-ტშია. 1955-იდან დღემდე მისი დირექტორია. გ-ის უმნიშვნელოვანესი შრომები ეხება საქართვ. და სსრკ სამხრ. რ-ნების ალპური ზონის სტრატიგრაფიისა და ტექტონიკის ძირითად პრობლემებს. მას ეკუთვნის საქართვ. გეოტექტონ. დარაიონების აღიარებული სქემა. არის სსრკ საუწყებათაშორისო ტექტონ. კომიტეტის წევრი და მისი კავკასიის სექციის თავ-რე. 1971-იდან საფრანგეთის გეოლ. საზ-ბის წევრი. 1973 მიენიჭა საქ. სსრ სახელმწ. პრემია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Геологическое строение Аджаро-Триалетской складчатой системы, Тб., 1949; Глубинные разломы в тектоническом строении Грузии, წგ.: Международный геологический конгресс. XXII сессия. Доклады советских геологов, М., 1964; Основные черты тектонического строения Кавказа, «Геотектоника», 1966, № 3; Тектоника, წგ.: Геология СССР, т. 10 — Грузинская ССР, ч. 1. Геологическое описание, М., 1964,



თ. გამყრელიძე.



პ. გამყრელიძე.

**გამყრელიძე** რევაზ ვალერიანის ძე (დ. 4. II. 1927, ქუთაისი), ქართველი საბჭ. მათემატიკოსი, ფიზ.-მათ. მეცნ. დოქტორი (1961), პროფესორი (1962), ლენინური პრემიის ლაურეატი (1962). საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969). სკპ წევრი 1972-იდან. დაამთავრა მოსკოვის უნ-ტი (1950). 1953-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. მათ. ინ-ტში. 1961-იდან საკავშ. რეფერატული ჟურნ. „Математика"-ს მთავარი რედაქტორია. მისი ძირითადი შრომები ეხება ტოპოლოგიას, დიფერენც. განტოლებათა თეორიას, ავტომ. მართვის თეორიას და ოპტიმალური პროცესების თეორიას. გ-მ გამოთვალა კომპლექსურ ალგებრულ მრავალსახეობათა მახასიათებელი კლასები, ააგო წრფივი ოპტიმალური სისტემების თეორია, გამოიკვლია შემოსაზღვრული ფაზური კოორდინატებიანი ოპტიმალური პროცესები, შემოიღო მცოცავი ოპტიმალური რეჟიმის ცნება და კვაზიამოზნექილი სიმრავლის ცნება წრფივ ტოპოლოგიურ სივრცეში, რაც საფუძვლად დაედო ექსტრემალური ამოცანების ზოგად თეორიას.

*თხზ.*: Математическая теория оптимальных процессов, 2 изд., М., 1969 (თანაავტ.); Необходимые условия первого порядка и аксиоматика экстремальных задач, «Труды Матем. ин-та АН СССР», 1971, т. 112; Основы оптимального управления, Тб., 1975; Циклы Черна комплексных алгебраических многообразий, «Известия АН СССР. Серия математическая», 1956, т. 20; On some extremal problems in the theory of differential equations, «Journal of Society for Industrial and Applied Mathematics», ser. A—Control», 1965, [v.] 3, p. 106—128.


რ. გამყრელიძე.

**გამცემლიძე** შოთა ლევანის ძე (29. XI. 1922, თბილისი, — 20. I. 1945), საბჭ. კავშირის გმირი (24. III. 1945). გვარდიის უმცრ. სერჟანტი. დიდ სამამულო ომში 1942-იდან იმყოფებოდა. ბრძოლებში სტანიცა ტაცინსკიასთან ჩაება, მონაწილეობდა მინსკის განთავისუფლებაში. 1945 იანვარში ქ. აულოვენენთან (აღმ. პრუსია) გამართულ ბრძოლებში ათეული, რ-საც ის მეთაურობდა, პირველი შეიჭრა ქალაქში, მოსპო მტრის ორი თვითმავალი ქვემეხი, ჯავშანტრანსპორტიორი და შეტევისათვის გზა გაუხსნა სატანკო მექანიზებულ გვარდიულ შენაერთს. გაცხარებულ ბრძოლაში გ-მ ყუმბარების კონა მკერდზე მიიკრა და ქვეშ შეუვარდა მოწინააღმდეგის ტანკ „ვეფხვს". სიკვდილის შემდეგ მიენიჭა საბჭოთა კავშირის გმირის წოდება.


შ. გამცემლიძე.

**გამძლეობა** სამშენებლო მექანიკაში, მასალებისა და კონსტრუქციების უნარი წინააღმდეგობა გაუწიონ მრავალჯერადი (ციკლური) დატვირთვის მოქმედებას. ციკლური დატვირთვის მოქმედებით გამოწვეულ დაზიანებას ან რღვევას დაღლილობას უწოდებენ. განასხვავებენ მცირეციკლურ დაღლილობას (პლასტ. დეფორმაციები დიდი დატვირთვის დროს) და საკუთრივ დაღლილობას (მასალათა სტრუქტურაში ფარული შეუქცევი ცვლილებების თანდათანობით დაგროვება, ხოლო შემდეგ მიკროსკოპული ბზარების წარმოქმნა და მათი შერწყმა ე. წ. მაგისტრ. მაკროსკოპულ, რღვევის გამომწვევ ბზარად). ძაბვას, რ-იც შეესაბამება რღვევას მოცემული დიდი ციკლთა რიცხვის დროს, გ-ის ზღვარი ეწოდება. გ-ს განაპირობებს მასალის თვისება, ციკლისა და დაძაბული მდგომარეობის სახეობა, ძაბვათა კონცენტრატორების არსებობა, ზედაპირის მდგომარეობა, გარემოს თვისებები, დეტალის ან კონსტრუქციის ზომა და სხვ. გ-ის ზღვარი შეიძლება აღმოჩნდეს მასალის სიმტკიცის ან დენადობის ზღვარზე გაცილებით დაბალი. გ-ის ზღვრის მაღალი მგრძნობიარობა სხვადასხვა ფაქტორის მიმართ განსაკუთრებულ ყურადღებას მოითხოვს ციკლური დატვირთვების დროს მარაგის კოეფიციენტის შერჩევისას.

**გამწვანება,** მწვანე ნარგაობის შექმნისა და გამოყენების ღონისძიებათა სისტემა, რ-ის მიზანია მოსახლეობის ცხოვრების პირობების გაუმჯობესება. აქვს სანიტ.-ჰიგიენური, საინჟინრო-ტექ. ხანძარსაწინააღმდეგო და ესთეტ. მნიშვნელობა. მწვანე ნარგაობა ასუფთავებს ჰაერს (მტვრის, ჭვარტლის, მავნე აირებისაგან და სხვ.); ამდიდრებს ლანდშაფტს; აუმჯობესებს დასახლებული ადგილების მიკროკლიმატს (ანელებს ქარის მოძრაობას, ზრდის ჰაერის ტენიანობას), ქალაქებში ამცირებს ხმაურს და სხვ. გ-თვის მცენარეებს არჩევენ ფორმის, ფერის, სურნელების, ნაყოფისა და სხვა დეკორ. ღირსებებისდა მიხედვით. ბაღ-პარკები, სკვერები, ტყე-პარკები, გამწვანებული ქუჩები ალამაზებს ქალაქებისა და დასახლ. ადგილების მხატვრულ-არქიტ. ანსამბლს. ქალაქებში მწვანე ნარგაობის ძირითადი ტიპებია: მწვანე მასივები, ჯგუფური და მწკრივადი ნარგაობა (ხეივნები), მარტოული ხეები ან ბუჩქები, ცოცხალი ღობეები, ბორდიურები და სხვ. დასარგავად იყენებენ წიწვოვან, ფოთლოვან და ბალახოვან მცენარეებს. გასამწვანებელი ობიექტების მშენებლობისას აუცილებელია მათი ბუნებრივი, კლიმ.-ნიადაგური, რელიეფური პირობების გათვალისწინება. დანიშნულების მიხედვით დასახლ. ადგილების მწვანე ნარგაობა იყოფა საერთო სარგებლობის (კულტ. და დასვენების პარკები, შიდაკვარტალური ბაღები, სკვერები, ბულვარები და სხვ.); შეზღუდული სარგებლობის (საცხოვრ. სახლების, კლუბების, პიონერთა ბანაკების და სხვ. მწვანე ნარგაობა); სპეც. დანიშნულების (ბოტან. და ზოოლ. ბაღები და სხვ.) და სამრეწვ. მოედნებისა და დამცავი ზონების ნარგაობად.

რევოლუციამდელ საქართველოში საერთო სარგებლობის მწვანე ობიექტების გაშენების საქმეს ყურადღება არ ექცეოდა. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ გ. ქალაქთმშენებლობის ერთ-ერთი განუყოფელი ნაწილი გახდა. თბილისში გაშენდა 320 მწვანე ობიექტი (კულტ. და დასვენების პარკები მთაწმინდის პლატოზე, თბილისის ზღვაზე და სხვ.; კომკავშირის ხეივანი, გამარჯვების პარკი, საქართვ. სახ. მეურნ. მიღწევათა გამოფენის ბაღი და სხვ.), რ-თა საერთო ფართობია 9426,4 *ჰა*. აქედან 906,91 *ჰა* საერთო სარგებლობის მწვანე ნარგაობას უკავია.

*გ. აბესაძე.*

**გამჭვირვალობა,** სხეულის უნარი გაატაროს სინათლე, რადიოტალღები, რენტგენის სხივები, ბგერა ან სხვა გამოსხივება მიმართულების შეუცვლელად; იზომება სხეულში გასული გამოსხივების ნაკადის სიდიდის ფარდობით მასზე დაცემული ნაკადის სიდიდესთან. გ. უნდა განვასხვაოთ სინათლის გავლისაგან საერთოდ, რადგან ნივთიერება შეიძლება იყოს არაგამჭვირვალე, მაგრამ ამავე დროს ატარებდეს სინათლეს. მაგ., თეთრი ქაღალდის ფურცლის გ. ნულის ტოლია, რადგან მასში გადის მხოლოდ გაბნეული სინათლე. მდნარი ოპტ. კვარცის გ. $\sim$0,999, ოპტ. მინისა კი $\sim$0,99–0,995 1 *სმ* სისქის ფენაში.

**გამხსნელი,** ინდივიდუალური ქიმიური ნაერთი ან ნარევი, რ-იც სხვადასხვა ნივთიერების გახსნის უნარით ხასიათდება. გასახსნელ ნივთიერებებთან იძლევა ცვალებადი შედგენილობის ერთგვაროვან სისტემებს — ხსნარებს. გ. ქიმიურად არ უნდა ურთიერთმოქმედებდეს გასახსნელ ნივთიერებასთან და ხელსაწყო-აპარატურასთან; ინდივიდ. გ-ს უნდა ჰქონდეს განსაზღვრული დუღილის ტემპ-რა, ახასიათებდეს მინ. ტოქსიკურობა და ცეცხლსაშიშროება; მრეწველობაში გამოყენებული გ. ხელმისაწვდომი და იაფი უნდა იყოს. ქიმ. კლასიფიკაციის მიხედვით განარჩევენ არაორგ. და ორგ. გ-ებს.

არაორგ. გ-ებიდან ყველაზე დიდი მნიშვნელობა აქვს წყალს, რ-იც მრავალი ორგ. და არაორგ. ნაერთის საუკეთესო გ-ია. ლაბორ. პრაქტიკაში გ-ად ხშირად იყენებენ თხევად ამიაკს, გოგირდოვან ანჰიდრიდს, ფთორწყალბადს, გოგირდნახშირბადს, შედარებით იშვიათად—თხევად ნახშირორჟანგს, ფოსფორის ქლორჟანგს, აზოტმჟავას და სხვ.

დიდი მნიშვნელობა ენიჭება მრეწველობასა და ლაბორ. პრაქტიკაში ორგ. გ-ებს. მათგან აღსანიშნავია: ინდივიდ. ნახშირწყალბადები, მარტივი და რთული ეთერები, კეტონები, ქლორნახშირწყალბადები, ამინები, ძმარმჟავა და მისი ანჰიდრიდი; აზოტ- და გოგირდშემცველი ნაერთები (ნიტრომეთანი, დიმეთილფორმამიდი, დიმეთილსულფოქსიდი, პირიდინი და სხვ.); ხშირად ორგ. გ-ად იყენებენ ნარევებსაც (მაგ., ნახშირწყალბადების ნარევებს) — პეტროლეინის ეთერი, ბენზინი, ლიგროინი, ნავთი, სკიპიდარი და სხვ.

ორგ. გ-ების უმრავლესობა ცეცხლსაშიშია. ისინი ადვილად აქროლადი სითხეებია, ჰაერთან ფეთქებად ნარევებს წარმოქმნიან. ძნელად აალებად ორგ. გ-ებს განეკუთვნება ქლორნაწარმები. თითქმის ყველა ორგ. გ. ფიზიოლოგიურად აქტიურია. ზოგიერთი მათგანი (ქლორნახშირწყალბადები, არომატული ნახშირწყალბადები, დიოქსანი და სხვ.) დიდი კონცენტრაციისას იწვევს სერიოზულ მოწამვლას.

ორგ. გ-ს ფართოდ იყენებენ ანალიზურ ქიმიაში — არაწყალხსნარების ტიტვრისას, ქრომატოგრაფიაში, ნაერთების გასუფთავებისა და მოლეკულური წონის განსაზღვრისათვის (კრიოსკოპია, ებულიოსკოპია), მცენარეული ზეთების ექსტრაქციისათვის, სინთეზური ბოჭკოების, ლაქსაღებავების, წებოების, რეზინის, უკვამლო დენთისა და ფეთქებად ნივთიერებათა წარმოებაში, პარფიუმერიასა და მედიცინაში.

**განა** (Ghana), განის რესპუბლიკა (Republic of Ghana), სახელმწიფო დას. აფრიკაში. შედის *ერთა თანამეგობრობაში*. ფართ. 238,5 ათ. *კმ*$^2$, მოსახლ. დაახლ. 10 მლნ. კაცი (1974). დედაქალაქი — აკრა. ოფიც. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულია 6 მარტი — დამოუკიდებლობის დღე (1957). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია სედი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1976 აგვ.) 1 სედი=0,65 მან. ადმინისტრაციულად გ. იყოფა 9 ოლქად.

გ. რესპუბლიკაა. 1975-იდან უზენაესი სახელმწ. ხელისუფლება ეკუთვნის სამხ. საბჭოს, რ-ის თავ-რე არის სახელმწიფოს მეთაური. აღმასრულებელ ხელისუფლებას ახორციელებს მთავრობა.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

**ბუნება.** გ-ის სანაპირო ხაზი (დაახლ. 535 *კმ*) სუსტად დანაწევრებულია, ბუნებრივი ნავსაყუდელები არა აქვს. ტერიტ. დიდი ნაწილი ვაკეა. სანაპიროს გასწვრივ 15 *კმ*-მდე სიგანის ზღვისპირა დაბლობია. ცენტრ. ნაწილში გაშლილია აშანტის ვრცელი პლატო (სიმაღლე 300 *მ*-მდე); ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ 200 *კმ*-ზე გადაჭიმულია კვაჰუს პლატო. ჩრდ. ნაწილი ვაკეებს უჭირავს.

ქვეყნის ტერიტ. დიდი ნაწილი აგებულია კამბრიულისწინა წარმონაქმნებით. წიაღისეული სიმდიდრიდან აღსანიშნავია ბოქსიტები (საერთო მარაგი დაახლ. 300 მლნ. *ტ*), მანგანუმის მადანი (დაახლ. 30 მლნ. *ტ*), რკინის მადანი, ოქრო, ალმასი და სხვ.

ჰავა — ეკვატორულ-მუსონური, სამხრ.-დას-ით ეკვატორულში გარდამავალი. ყველაზე თბილი თვის (მარტი) საშ. ტემპ-



განის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

რა 27°C-იდან (სამხრ.) 32°C-მდე (ჩრდ.) ყველაზე ცივი თვის (აგვ.), შესაბამისად, 23°C-იდან 26°C-მდე. ნალექები სანაპიროს დას. ნაწილსა და აშანტის პლატოზე 1500—2000 *მმ* წელიწადში, აკრის რ-ნსა და სანაპიროს აღმ. ნაწილში — 650—750 *მმ*, ქვეყნის ჩრდილოეთში — 1000—1200 *მმ*. ნოემბ.-დეკ-ში საჰარის უდაბნოდან ქრის მშრალი და ცხელი ქარი ჰარმატანი.

მდინარეთა ქსელი ხშირია. უდიდესი მდინარის ვოლტის აუზს ქვეყნის ტერიტ. ნახევარზე მეტი უჭირავს. მდ-ები პრა, ანკობრა და ტანო ჭორომიანია, წვიმიან სეზონში დიდდება და სანაოსნოდ იყენებენ. გ-ში ერთადერთი ტბაა — ბოსუმტვი.

ტერიტ. დიდი ნაწილი სავანის ტყითა და მაღალბალახოვანი სავანითაა დაფარული. სამხრ-ით და სამხრ.-დას-ით მათ ნოტიო სუბტროპ. ტყეები ცვლის. ტყეებს ქვეყნის ფართობის დაახლ. 10% უჭირავს. ოკეანის სანაპირო ზოლში ბუჩქოვანი მცენარეულობაა, ბევრია ზეთისა და ქოქოსის პალმა. ნიადაგები უმთავრესად ლატერიტულია. ცხოველებიდან სავანის ტყეებში შემორჩენილია სპილო, სავანებში — ლომი. ბინადრობენ კამეჩი, ჰიპოპოტამი, ჯიქი, მაიმუნები, ანტილოპა და სხვ. ფრინველთა და ქვეწარმავალთა სამყარო მრავალფეროვანია.

**მოსახლეობა.** გ-ში ბევრი სხვადასხვა ხალხი ცხოვრობს: აშანტი, ევე, მოსი, გა, ადანგმე, ჰაუსა, ფულბე, სონგაი და სხვ. გავრცელებულია ენები — აკანი, ევე, მოსი, ჰაუსა. მოსახლ. უმეტესობა ადგილ. ტრად. რწმენების მიმდევარია, დანარჩენი — ქრისტიანი და მუსლიმანი.




ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 60% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში, ხე-ტყის დამუშავებასა და თევზის რეწვაში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე — დაახლ. 42 კაცი 1 $კმ^2$-ზე. მჭიდროდაა დასახლებული ქვეყნის სამხრეთი, განსაკუთრებით ზღვისპირა ზოლი. მოსახლ. დაახლ. 25% ქალაქში ცხოვრობს. დიდი ქ-ებია: აკრა (დაახლ. 0,9 მლნ. მცხ., 1974), კუმასი, სეკონდი-ტაკორადი, ტამალე, კეიპ-კოსტი.

**ისტორიული ნარკვევი.** გ-ის ტერიტორიაზე ადამიანი უძველესი დროიდან ცხოვრობდა. ევროპელების მოსვლამდე (XV ს.) გ-ის ტერიტორიაზე არსებობდა ადრეფეოდ. ტიპის ბევრი პატარა სახელმწიფო. XVII—XVIII სს-ში ევროპელების ჩარევამ შეაჩერა მსხვილი ცენტრალიზებული სახელმწიფოების შექმნის კანონზომიერი პროცესი.

გ-ის ტერიტორიაზე ევროპელთაგან პირველად დამკვიდრდნენ პორტუგალიელები. 1482 ფანტის მიწაზე მათ ააშენეს გამაგრებული ფაქტორია — ელმინა, დაიწყეს მონების გაყვანა, ოქროს დიდი რაოდენობით გატანა (აქედან მოდის სახელწ. „ოქროს ნაპირი“; გ. ევროპაში ამ სახელით გახდა ცნობილი). ოქროს ნაპირის სიმდიდრემ მიიზიდა ჰოლანდია, დანია, შვეცია, პრუსია, ინგლისი. ინგლისმა თანდათანობით განდევნა თავისი კონკურენტები და გ-ის დაპყრობა დაიწყო.

დიდი ბრიტ. მთავრობამ 1843 თავის გამგებლობას დაუმორჩილა ინგლ. ფორტები ოქროს ნაპირზე, დანიშნა იქ თავისი გუბერნატორი (1874-მდე ექვემდებარებოდა ინგლ. კოლონიის სიერა-ლეონეს გუბერნატორს). ინგლ. დამპყრობლებს დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ *აშანტის* მკვიდრნი. 1896 ინგლისმა დაიპყრო აშანტი და 1901 თავის სამფლობელოდ გამოაცხადა.

კოლონიაში უზენაესი ხელისუფლება ინგლ. გუბერნატორის ხელში იყო. 1888 საკანონმდებლო საბჭოს (არსებითად საკონსულტაციო ორგანო) შემადგენლობაში მხოლოდ ერთი აფრიკელი შეიყვანეს. ხოლო I მსოფლიო ომის ბოლოსათვის მათი რიცხვი ექვსამდე გაიზარდა. ყველა მათგანს გუბერნატორი ნიშნავდა. 1920 ბრიტ. დას. აფრიკის ეროვნ. კონგრესის შექმნით დაიწყო ეროვნ. მოძრაობის ახ. ეტაპი. 1925 ინგლისელები იძულებული იყვნენ შემოეღოთ ახ. კოლონ. კონსტიტუცია, რ-ის მიხედვით საკანონმდებლო საბჭოში 3 დეპუტატი შეიყვანეს.

II მსოფლიო ომმა დიდი გავლენა მოახდინა ოქროს ნაპირის ეკონ. და საზ. ცხოვრებაზე. 1945 დაარსდა ოქროს ნაპირის პროფკავშირთა კონგრესი, 1947 შეიქმნა ეროვნ. ორგანიზაცია — ოქროს ნაპირის გაერთ. კონვენტი, რ-იც ითხოვდა უმოკლეს ვადაში ქვეყნისათვის დამოუკიდებლობის მინიჭებას. 1949 ივნ. კვამე *ნკრუმას* ინიციატივით შეიქმნა კონვენტის სახ. პარტია (კსპ). 1956 ინგლ. მთავრობამ ოქროს ნაპირის კოლონიას მიანიჭა დომინიონის სტატუსი; 1956 მაისის რეფერენდუმის შედეგების საფუძველზე ოქროს ნაპირს შეუერთდა ტოგოს ნაწილი.

1957 წ. 6 მარტს გამოცხადდა ოქროს ნაპირის დამოუკიდებლობა. ახ. სახელმწიფომ მიიღო სახელწ. განა (დას. სუდანის ტერიტორიაზე არსებული შუა საუკ. სახელმწიფოს სახელი). ამავე დროს 1957 კონსტიტუციის თანახმად, სახელმწიფოს მეთაურად ითვლებოდა ინგლ. დედოფალი, მისი წარმომადგენელი იყო გენ.-გუბერნატორი. 1957 წ. 8 მარტს გ. მიიღეს გაეროში.

გ-მ დაამყარა დიპლ., ეკონ. და კულტ. ურთიერთობა სოციალ. ქვეყნებთან, საბჭ. კავშირთან (1959).

1960 წ. 1 ივლ. გ. გამოცხადდა რესპუბლიკად. 1962 შედგა კსპ XI ყრილობა, რ-მაც მიიღო პარტიის ახ. პროგრამა „შრომისა და ბედნიერებისათვის“. 1964 გ-ში პარლამენტმა მიიღო ქვეყნის განვითარების შვიდწლიანი გეგმა 1963/64—1969/70. 1964-იდან გ-ში შემოიღეს ერთპარტიული სისტემა. ეკონ. სიძნელეებმა გაართულეს ბრძოლა იმპერიალიზმისა და მისი აგენტურის წინააღმდეგ. 1965 დამლევისათვის უცხოეთის დავალიანებამ 240 მლნ. გირვანქა სტერლინგს მიაღწია. ფართო მასშტაბი მიიღო სახელმწ. აპარატის კორუფციამ.

1966 წ. 24 თებ. მოხდა სახელმწ. გადატრიალება. პოლიციის ხელმძღვანელობა მუშაკებმა და არმიის ოფიცრებმა ხელთ იგდეს ხელისუფლება, კ. ნკრუმა გადააყენეს, ეროვნ. კრება და კსპ დაითხოვეს, მინისტრების უმრავლესობა და პარტ. მოღვაწეები დააპატიმრეს. გააუქმეს კონსტიტუცია, პოლიტ. მოღვაწეობა აკრძალეს. შეიქმნა ეროვნ. განთავისუფლების საბჭო (ეგს), რ-საც სათავეში ჩაუდგა გენ. ანკრა.

1969 აპრ. გენ. ანკრა შეცვალა გენ. აფრიფამ. 1969 მაისში გ-ში ნებადართული გახდა პოლიტ. მოღვაწეობა და დაიწყო პოლიტ. პარტიების ჩამოყალიბება. 1969 აგვ. ძალაში შევიდა ახ. კონსტიტუცია, რ-მაც გ. პარლამენტურ რესპუბლიკად გამოაცხადა. 1969 წ. 29 აგვ. ეროვნ. კრების არჩევნებში გაიმარჯვა პროგრესის პარტიამ. მისი ლიდერი კ. ა. ბუსია პრემიერ-მინისტრი გახდა. 1970 წ. 31 აგვ. გ-ის პრეზიდენტად აირჩიეს ე. აკუფო-ადო. 1972 წ. 13 იანვ. გ-ში მოხდა სამხ. გადატრიალება, პრეზიდენტი გადააყენეს, დაითხოვეს პარლამენტი, გააუქმეს 1969 კონსტიტუცია, აკრძალეს ყველა პოლიტ. პარტია. გ-ის უმაღლესი ორგანო გახდა ეროვნ. ხსნის საბჭო (ეხს; შედგება უმაღლესი ჩინის სამხ. და სამოქალაქო პირებისაგან), რ-ის თავ-რე ამავე დროს არის განის რესპუბლიკის აღმასრ. საბჭოს (მთავრობა) თავ-რეც. 1972 წ. 29 იანვრიდან ეხს-ის თავ-რეს ი. *აჩეამპონგს* თავდაცვის, ფინანსთა და ეკონ. მინისტრის თანამდებობაც უკავია.

1973 იანვარში გამოქვეყნდა ეროვნ. ხსნის ქარტია — ეხს-ს საპროგრამო-იდეოლოგიური დოკუმენტი. ქარტიაში ნათქვამია, რომ გ. განვითარდება საკუთარი ძალებით, იბრძოლებს აფრიკის ერთობისათვის, მხარს დაუჭერს ეროვნ.-განმათ. მოძრაობას და პოზიტიური ნეიტრალიტეტისა და მიუმხრობლობის პრინციპს. ქარტია გმობს იმპერიალიზმს, კოლონიალიზმსა და რასიზმის ყველა ფორმას. აჩეამპონგმა კვლავ განაცხადა, რომ ეხს მანამ არ გადასცემს ხელისუფლებას სამოქალაქო მთავრობას, ვიდრე არ აღდგება ქვეყნის ეკონომიკა. ჩატარდა მთელი რიგი ღონისძიებები სახელმწ. ეკონ. სექტორის განსამტკიცებლად. 1974 დაიწყო ადგილ. თვითმმართველობის ორგანოების რეფორმა. ეროვნ. მნიშვნელობის პრობლემების მოსაგვარებლად იანვარში შეიქმნა ეროვნ. საკონსულტაციო კომიტეტი, მარტში — ეკონ. დაგეგმვის ეროვნ. საბჭო. დეკ-ში გამოქვეყნდა ეხს-ს ახ. დეკრეტი ფასებზე კონტროლის შესახებ, გაიხსნა გ-ის კოოპ. ბანკი და სხვ.

**ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.** კოლონიზატორთა ხანგრძლივი ბატონობის გამო ქვეყნის ეკონომიკა ძალზე ჩამორჩენილი, ცალმხრივი ხასიათისა იყო. 1957—66 ქვეყნის ეკონომიკა სწრაფად განვითარდა სახელმწ. სექტორის განმტკიცების, საგარეო ვაჭრობის ნაციონალიზაციისა (ექსპორტის დაახლ. 80%, იმპორტის 45%, 1964) და სოფ. მეურნ. კოოპერირების საფუძველზე. 1966 გადატრიალების შემდეგ გაფართოვდა კერძო კაპიტალ. სექტორი. 1972 სამხ. გადატრიალების შემდეგ საერთო ეროვნ. პროდუქტის ზრდის ტემპი წინა წლებთან შედარებით რამდენადმე გაიზარდა.

გ. კაკაოს წარმოებითა და ექსპორტით პირველ ადგილზეა კაპიტალ. სამყაროში. ერთ-ერთი პირველთაგანია ალმასის მო-

პოვებით. მეორე ადგილზეა აფრიკაში ოქროს მოპოვებით, ხოლო მანგანუმის მადნის მოპოვებით — მესამეზე.

ქვეყნის ეკონომიკაში წამყვანია სამთომოპოვებითი მრეწვ., რ-შიც ინგლ. და ამერ. კაპიტალი ბატონობს. ოქროს (23 *ტ*, 1972) მოპოვების მთავარი ცენტრები განლაგებულია ქვეყნის სამხრ.-დას. ნაწილში. იღებენ (1972) ალმასს (2,6 მლნ. კარატი), მანგანუმის მადანს (500 ათ. *ტ*), ბოქსიტებს (341 ათ. *ტ*). ვითარდება დამუშავებითი მრეწველობა. უკანასკნელ წლებში აშენდა ალუმინის, ნავთობგადასამუშ., ქიმ. (ტემა), მეტალ. საწარმოები. არის საფეიქრო (ტემა), ტრიკოტაჟის, სამკერვალო (აკრა), ფეხსაცმლის (კუმასი), კვების (ტაკორადი, ტემა), საშენ მასალათა და მრეწვ. სხვა დარგების საწარმოები. ხე-ტყის მრეწვ. პროდუქციის მნიშვნელოვანი ნაწილი საექსპორტოა. გ-ში არის 70-მდე ხე-ტყის სახერხი ქ-ნა (კუმასის რ-ნი), ფანერისა (კუმასი, ტაკორადი, სამრებოი) და ავეჯის ფ-კები. 1972 გ-ში გამომუშავებულ იქნა 3 მლრდ. *კვტ. სთ*-ზე მეტი ელექტროენერგია, რასაც თითქმის მთლიანად აკოსომბოს ჰესი იძლევა.

სოფ. მეურნეობაში თემური და ფეოდ. ურთიერთობანი გადაჯაჭვულია კაპიტალისტურთან. სოფ. მეურნეობისათვის გამოსადეგი მიწები შეადგენენ ტერიტ. დაახლ. 50%-ს. სოფ. მეურნ. სპეციალიზებულია კაკაოს მოყვანაზე. გ-ის ხვ. წილი კაკაოს (340 ათ. *ტ*, 1973/74) მსოფლიო წარმოებაში დაახლ. 30%-ს შეადგენს. პლანტაციები უმთავრესად ქვეყნის სამხრ. ნაწილშია. საექსპორტოდ მოჰყავთ ყავა, კოლას კაკალი, კოპრი, ბანანი, ციტრუსები, არაქისი და სხვ. შინა მოხმარებისათვის მოჰყავთ მანიოკი, ჩინ. კარტოფილი, ბატატი, ტარო, ფეტვი, სორგო, სიმინდი, ბრინჯი, პარკოსნები, ბოსტნეული და სხვ. ფართოვდება შაქრის ლერწმის პლანტაციები.

მეცხოველეობაში წამყვანი ადგილი მსხვ. რქ. საქონლის მოშენებას უჭირავს (950 ათ. სული, 1972). 1972 გ-ში იყო (ათ. სული): ცხვარი — 1500, თხა — 1700, ღორი — 350. მეცხოველეობას დიდ ზიანს აყენებს ბუზი ცეცე. განვითარებულია თევზჭერა. მთავარი თევზსაჭერი ნავსადგურია ტაკორადი.

რკინიგზის ხაზის საერთო სიგრძე — 1285 *კმ* (1972). მთავარი სარკინიგზო კვანძებია ტაკორადი, აკრა, კუმასი. საავტ. გზების სიგრძე — 33,2 ათ. *კმ*, მ. შ. დაახლ. 14 ათ. მაგარსაფრიანია. საზღვ. გადაზიდვებს ემსახურება ნავსადგურები ტაკორადი (ძირითადად ექსპორტი) და ტემა (იმპორტი). გ-ში 4 აეროპორტია: აკრა (საერთაშ.), კუმასი, ტაკორადი და ტამალე.

1973 ექსპორტმა შეადგინა 734 მლნ. სედი, იმპორტმა — 536 მლნ. ექსპორტის საერთო ღირებულების 72% კაკაოზე მოდის (1974, შეფასება), 16% — ოქროსა და ალმასზე, 6% — ხე-ტყეზე. იმპორტში ჭარბობს ნავთობი (25%-ზე მეტი), მანქანები და სატრანსპ. მოწყობილობა, სურსათი, სასმელები და თამბაქო. საგარეო ვაჭრობაში მთავარი ადგილი უჭირავს ევრ. ეკონ. გაერთიანებაში შემავალ ქვეყნებს, აშშ-ს, იაპონიას, სსრ კავშირს და სხვ.

**განათლება.** 1960 გ-ის მოსახლ. 74% წერა-კითხვის უცოდინარი იყო. 1961 შემოღებულ იქნა კანონი 6–15 წლის ასაკის ბავშვთა უფასო სავალდებულო სწავლების შესახებ. გ-ში საბავშვო ბაღებია 4–5 წლის ასაკის ბავშვებისათვის (1974 იყო 14 ათ. აღსაზრდელი). დაწყ. 8-წლიანი სკოლის დაბალ კლასებში მშობლიური ენის პარალელურად ისწავლება ინგლ. ენა, ხოლო მაღალ კლასებში, საშ. და უმაღლეს სკოლაში სწავლება მიმდინარეობს ინგლ. ენაზე. ყველა ზოგადსაგანმან. სკოლაში ასწავლიან რელიგიას. 1973/74 სასწ. წ. დაწყ. სკოლაში სწავლობდა 1 მლნ. 300 ათ-ზე მეტი მოსწ. საშ. სკოლაში დაახლ. 190 ათ.; პროფმომზადება (1—3 წელი) ხორციელდება დაწყ. სკოლის ბაზაზე. 1973/74 სასწ. წ. პროფმომზადების სისტემაში სწავლობდა 18 ათ. მოსწავლე.

უმაღლესი სასწავლებლებია: გ-ის უნ-ტი აკრაში (დაარსდა 1948), ზუსტ და საბუნებისმეტყველო მეცნ. უნ-ტი კუმასიში (დაარსდა 1951). ორივე უნ-ტი თავდაპირველად ჩამოყალიბდა როგორც საუნივერსიტეტო კოლეჯები, 1961-იდან კი მიიღეს უნ-ტის სტატუსი. გ-ის უნ-ტთან არის სამედ. სკოლა, რამდენიმე ინ-ტი და სამეცნ.-კვლ. დაწესებულება. უნ-ტის ბ-კაში 240 ათ. ტომია.

II მსოფლიო ომამდე გ-ში არ იყო ეროვნ. სამეცნ. კადრები. 1961 შეიქმნა მეცნ. ცოდნის აკადემია, რ-იც 1963 შეუერთდა ეროვნ. სამეცნ.-კვლ. საბჭოს და ეწოდა გ-ის მეცნ. აკადემია. 1966 აკად. გაიყო გ-ის მეცნ. და ხელოვნ. აკადემიად და მთავრობას დაქვემდებარებულ სამეცნ. და ტექ. გამოკვლევათა საბჭოდ.

აკრაში არის გ-ის ეროვნ. მუზეუმი (დაარსდა 1957), ეროვნ. საბუნებისმეტყველო-სამეცნ. მუზეუმი, ბოტან. ბაღი.

გ-ში გამოდის რამდენიმე ყოველდღიური და ყოველკვირეული გაზეთი. საინფორმაციო სააგენტოა „განა ნიუს ეჯენსი" (დაარსდა 1957 აკრაში). რადიომაუწყებლობა არსებობს 1961-იდან, ტელევიზია — 1965-იდან.

**ლიტერატურა.** გ-ის ხალხების წერილობით ლიტ-რას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. ბოლოს და XX ს. დასაწყისში უმთავრესად ინგლ. ენაზე (პუბლიცისტები ა. ახუმი, ა. აჯაიე, ე. კასლი-ჰეიფორდი). გ-ის ხალხთა ენებზე (ფანტი, ევე, ადანგმე, დაგბანი, ჰაუსა და სხვ.) ნაწარმოებები ქვეყნდება XX ს. შუა წლებიდან. 20—50-იანი წწ. ლიტ-რა ძირითადად ისტ. და ეთნოგრ. პრობლემებს ეხებოდა. გ. აკუას (გ. 1954) ისტ. პოემები, ჯ. ხ. ნკეტიას (დ. 1921) რომანები და პიესები, კ. ფიავუს (დ. 1891) დრამები, არმატუს, ე. ამუს, კ. ა. აკროფის და სხვ. ლექსები ხალხში ეროვნ. თვითშეგნებას და ერთიანობის სულისკვეთებას აღვიძებდნენ. 60-იანი წლებიდან ინტენსიურად ვითარდება რომანის ჟანრი (კ. არმა, ა. აიდო, კ. ბედიაკო). პოპულარობა მოიპოვა პოეტებისა და მწერლების დადსონის, ადოს, ნიაკუს, ე. სატერლენდის, ა. კ. მენსას და სხვათა ნაწარმოებებმა.

**ხელოვნება.** გ-ის ტრად. საცხოვრებელია მრგვალი და სწორკუთხა, პალმის ტოტებით, ჩალით, შიფერით გადახურული კონუსური ან ორფერდა სახურავიანი თიხის ქოხები. ჩრდ. გ-ში შემორჩენილია ადგილ. ბელადების თიხის სასახლეთა კომპლექსები (სიმაღლე 5 *მ*-მდე), მორთული კვეთილი გეომ. ორნამენტითა და ნაძერწი, შეღებილი რელიეფებით, სახურავი ეყრდნობა მოჩუქურთმებულ ხის ბოძებს. დიდ ქ-ებში (აკრა, კუმასი) აგებენ თანამედროვე ტიპის შენობებს. 1960-იდან შენდება ახალი ქ-ები (ტემა), იქმნება დიდი არქიტ. კომპლექსები (კულტ. ცენტრი კუმასიში) და საცხოვრებელი რ-ნები (აკრა).

მაღალ დონეზეა ოქროს, ვერცხლის, ბრინჯაოს მხატვრული დამუშავება (სამკაულები, საალღუმო იარაღები, ლარნაკები), განვითარებულია ძვირფასი ლითონებისაგან ადამიანის მცირე ზომის ფიგურებისა და იუმორისტული ხასიათის დეკორ. სკულპტურული ჯგუფების ჩამოსხმის ტექნიკა, მეთუნეობა. დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ ვითარდება პროფ. ხელოვნება. მოქანდაკე ო. ამპოფო (დააარსა მხატვართა ორგანიზაცია — განის მხატვართა ასოციაცია „აკვაპიმ-6") ცდილობს თანამედროვე ხელოვნება შეუთავსოს ეროვნ. ტრად. სტილს. იდეურ-მხატვრული თვალსაზრისით მრავალფეროვანი ნამუშევრებს ქმნიან ფერმწერები ა. ო. ბარტიმეუსი, ჯ. დ. ოკაე, გ. ანანგა, ა. კოტეი.

გ-ში არსებობს ხელოვნ. და კულტ. ინ-ტი, სამხატვრო სკოლა აჩიმონტაში (აკრასთან), არქიტ. და მშენებლობის, ხელოვნ. და ხელოსნობის სკოლები კუმასიში.

გ-ის მუსიკისათვის დამახასიათებელია გარკვეული და „თავისუფალი" რიტმი. „თავისუფალი" რიტმით სრულდება სიმღერები, ინსტრუმ. პიესები. ნაირგვარია მუს. საკრავები. დასარტყმელი საკრავები წარმოდგენილია სხვადასხვა ტიპის დოლებით: აციმევუ, სოგო, კიდი, კაგანი (ევეს ხალხებში); ეტვიე (ლეოპარდი) — აშანტების საკრავია და სხვ. რიტმული ფონისათვის იყენებენ ზანზალაკებს, ჭრიალებს, ჩხარუნებს, ლითონის კასტანეტებს და სხვ. სასულე საკრავებია — ბამბუკისა და ხის ფლეიტები, საქონლის რქებისა და სპილოს ეშვის საყვირები. ჩრდილოეთით გავრცელებულია სიმებიანი საკრავები — მუს. მშვილდები, ცალსიმიანი ვიოლინოები, ციტრები, 6- და 7-სიმიანი არფები. XX ს. 50-იანი წლებიდან გ-ში დაიწყეს ევრ. საკრავების გამოყენება. შეიქმნა ახ. ტიპის მუს. ანსამბლი—ჰაილაიფი (აფრ. და ევრ. ხალხ. საკრავების შერწყმა).


განა. კერამიკული ჭურჭელი. აშანტის ხალხი.

გ-ის დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ განვითარდა პროფ. მუსიკაც. 1958 შეიქმნა ხელოვნ. საბჭო, რ-ის ძირითადი მიზანია აფრ. ხალხ. მუს. კულტურის დაცვა და განვითარება. 1962 ჩამოყალიბდა ხალხ ცეკვის ანსამბლი, რ-იც გასტროლებს მართავს ევროპაში. 1958 პოეტმა ქალმა ე. სატერლენდმა დააარსა დრამ. სტუდია, რ-იც შემდგომ ეროვნ. თეატრის ექსპერ. სახელოსნო გახდა. მის რეპერტუარშია სპექტაკლები აკანურ და ინგლ. ენაზე 1961 რეჟისორმა ფ. მორისო-ლერუამ შექმნა დასი „თეატრი-კლუბი". 1968 პირველმა პროფესიონალმა მსახიობებმა ჩამოაყალიბეს დრამ. კოლექტივები (მაგ., „ფრილანზ პლეიარზი" — „დამოუკიდებელი მსახიობები").

*ლიტ*.: Александровская Л. И., Гана, М., 1965; Нкрума Кваме, Автобиография, пер. с англ., М., 1961; Потехин И. И., Становление новой Ганы, М., 1965.


განა. კოფი ანტუბამი. ქალის სიმბოლური ფიგურა «ნაყოფიერება». ხე.

**განათება,** უტილიტარული თუ მხატვრული მიზნით სხივური ენერგიის ხილული ნაწილის გამოყენების ხერხთა ერთობლიობა. სინათლე გარკვეულ გავლენას ახდენს ორგანიზმში მიმდინარე ფიზიოლ. და ფსიქ. პროცესებზე. სწორი გ. ქმნის ცხოვრებისა და მუშაობის ხელსაყრელ პირობებს, იცავს თვალსა და მთელ ორგანიზმს დაღლილობისაგან, უზრუნველყოფს მოძრაობის უსაფრთხოებას და ა. შ. საჭიროა გ. იყოს თანაბარი და მუდმივი, არ ჭრიდეს თვალს, ობიექტი, რ-ისკენაც მიმართულია მზერა, საკმაოდ უნდა იყოს განათებული. გ. სამგვარია: ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი (რ-საც ქმნის მზე და ცის გაფანტული სინათლე), ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი (სინათლის ხელოვნური წყაროებით — *ვარვარის ნათურებით, ლუმინესცენციური ნათურებით, პროჟექტორებით*) და შ ე რ ე უ ლ ი (სინათლის ბუნებრივი და ხელოვნური წყაროების ერთობლივი გამოყენებით). მუშაობის კომფორტული პირობების უზრუნველსაყოფად და შენობის რ ა ც ი ო ნ ა ლ უ რ ი გ-თვის გ-ის ხარისხი დროისაგან დამოუკიდებლად მუდმივი უნდა იყოს, სამუშაო ადგილი კი — საკმაოდ განათებული, გარდა ამისა, საჭიროა მიმართული და გაფანტული სინათლის სათანადო თანაფარდობა, მისი თანაბარი განაწილება და მიმართულობა, მხედველობის არიდან იმ კაშკაშა ზედაპირების აცილება, რ-ებიც პირდაპირი და არეკვლილი ბზინვის გამო მუშაობის მხედველობითი პირობების დისკომფორტს ქმნიან. მუშაობის კომფორტული მხედველობითი პირობები აუმჯობესებს მომუშავეთა

განათების არმატურა



საწარმოო შენობათა გასანათებელი მომინანქრებული არმატურა.



ქარხნის მაღალი საამქროებისა და სათავსების, აგრეთვე ქუჩების გასანათებელი არმატურა.



ჰერმეტული, ტენშეუღწევი და აფეთქებაუსაფრთხო არმატურა.



მაგიდის ჩარხის გასანათებელი არმატურა.

განწყობილებას, ამცირებს მხედველობით და საერთო დაღლილობას, ამაღლებს შრომის ნაყოფიერებასა და მუშაობის ხარისხს, უზრუნველყოფს შრომის უსაფრთხოებას.

გ-ის პირობების შეფასების ძირითადი კრიტერიუმია *განათებულობა*, რ-ის ნორმირებას განსაზღვრავს მხედველობითი სამუშაოს ხასიათი. ნორმირებულ განათებულობას ადგენენ ფუნქციური, ჰიგიენური და ეკონ. მოსაზრებების გათვალისწინებით. დადგენილი ჰიგიენური ნორმების მიხედვით, არსებობს განათებულობის ორი ზღვარი: ოპტიმალური, როდესაც თვალი ყველაზე ნაკლებად იღლება, და დასაშვები მინ. ზღვარი, რ-ის ქვემოთ შეიძლება თვალის ფუნქცია დაირღვეს.

განასხვავებენ ბუნებრივი გ-ის სამ სახეს: გვერდულს, ზედას და კომბინირებულს. გვერდული გ-ისას შენობაში სინათლე ფანჯრებიდან შედის, ზედა გ-ისას— სახურავში მოწყობილი სარკმლებიდან, ხოლო კომბინირებული გ-ისას — ფანჯრებიდან და სარკმლებიდან. გვერდულ გ-ს ყველაზე ხშირად საცხოვრ. და საზ. შენობებში იყენებენ, ზედას და კომბინირებულს — სამრეწვ. შენობებში. ამა თუ იმ დანიშნულების შენობებში გ-ს სხვადასხვა მოთხოვნას უყენებენ. მაგ., საწარმოო სათავსში თანაბრად გაფანტული სინათლეა საჭირო, სადემონსტრაციო დარბაზში კი— არათანაბარი (მაყურებელთა ზონაზე მეტად გამოფენის ზონა უნდა იყოს განათებული). ბუნებრივ გ-ს აფასებენ ბუნებრივი განათებულობის კოეფიციენტით. ხელოვნური გ-თვის ლუმინესცენციური, ქსენონისა და სხვა ნათურების გამოყენება ბუნებრივი გ-ის პირობების იმიტირების საშუალებას იძლევა. მნათი ზოლის, პანელის, ჭერისა და სხვ. მეშვეობით საერთო გ-ის სისტემებს იყენებენ როგორც საწარმოო, ისე საზ. შენობებში. კომბინირებული ხელოვნური გ-ის დროს საერთო გ-ის გარდა, ითვალისწინებენ ადგილ. გ-საც, რ-საც უზრუნველყოფს უშუალოდ სამუშაო ადგილზე დადგმული სანათები (სამუშაო ადგილი მარცხნიდან უნდა იყოს განათებული). საერთო გ-თვის იყენებენ პირდაპირი, გაფანტული და ანარეკლი სინათლის ხელსაწყოებს. ეკონომიურია პირდაპირი გ.; აქვს ნაკლიც: ქმნის კონტრასტულ ჩრდილ-ნათელს. პირდაპირი გ-ის ხელსაწყოებს იყენებენ უმეტესად საწარმოო და საზ. სათავსებში, აგრეთვე ქალაქების, ქუჩებისა და მოედნების გ-თვის, გაფანტული გ-ის დანადგარებს — სკოლებში, საავადმყოფოებში, საბავშვო დაწესებულებებში, აგრეთვე იმ საწრმოო სათავსებში, სადაც მიზანშეწონილი არაა კომბინირებული გ.

*ლიტ.*: კ ა ც ი ტ ა ძ ე ვ., ჰიგიენა, ნაწ. 1, თბ., 1973; ხ მ ა ლ ა ძ ე ა., კომუნალური ჰიგიენა, თბ., 1971; В о л о ц к о й Н. В., Светотехника, Л., 1961; Г у с е в Н. М., К л и м о в П. П., Строительная физика, М., 1965; Е п а н е ш н и к о в М. М., Электрическое освещение, 4 изд., М., 1973.

**განათება ტყისა,** მერქნიანი ჯიშის ნორჩი ტყის (10 წლამდე) პერიოდული გამოხშირვა (2—3 წელიწადში ერთხელ)— ბალახეულის, ქვეტყისა და იაფფასიანი სწრაფმოზარდი ჯიშებისაგან გაწმენდა. იხ. *მოვლითი ჭრა.*

**განათების არმატურა,** მოწყობილობა, რ-იც სინათლის წყაროს მიერ გამოსხივებულ ნაკადს სივრცეში საჭირო მიმართულებით ანაწილებს და თვალს სინათლის წყაროს დამაბრმავებელი ზემოქმედებისაგან იცავს. გ. ა-ს იყენებენ აგრეთვე ნათურის დასამაგრებლად და მის დასაცავად მექან. დაზიანებისაგან, მტვრისა და სინესტისაგან; ნათურასთან ელექტრული დენის მისაყვანად; დენის კომუტაციისა და სტაბილიზაციისათვის; სპეც. მიზნებისათვის (სინათლის წყაროსა და საკონტაქტო სამარჯვების აფეთქება- და ხანძარსაფრთხიანი გარემოსაგან საიზოლაციოდ, სინათლის წყაროს გამოსხივების სპექტრული შედგენილობის შესაცვლელად და სხვ.).

დანიშნულების მიხედვით გ. ა. არის დახურული სათავსის, გარე განათების (მაგ., ტრანსპორტის გ. ა.), სპეციალური და სხვ.; კონსტრუქციის მიხედვით — ღია, შემჭიდროებული (მტვრისაგან დაცული, ტენშეუღწევი) და ჰერმეტული (აირშეუღწევი, აფეთქებაუსაფრთხო); დაყენების ხერხის მიხედვით —კიდული, ჭერის, კედლის, მაგიდის, იატაკისა და სხვ. გ. ა-ს ამზადებენ გადასატანს ან სტაციონარული დანადგარისათვის. გაფორმების მიხედვით გ. ა. შეიძლება იყოს ჩვეულებრივი და არქიტ.-მხატვრული.

გ. ა-ის ძირითადი კვანძებია: კორპუსი, ოპტ. ნაწილი, გაშვების სარეგულირებელი და მაფოკუსებელი მოწყობილობები, გამტარების შესაყვანი, დენის კომუტაციის, ნათურის, ოპტ. ნაწილებისა და სხვა დეტალების დასამაგრებელი სამარჯვები. ოპტ. ნაწილი დამზადებულია შუქტექ. მასალისაგან; შედგება ამრეკლის, საბნეველას ან გარდამტეხისაგან, ანდა მათი კომბინაციისაგან. ამრეკლი სარკისებრია ან თეთრი საღებავითაა დაფარული (უკანასკნელი გაბნეულად არეკლავს სინათლეს). საბნეველას ამზადებენ რძისფერი მინისაგან, პლასტმასისა და შუქტექ. ქაღალდისაგან, გარდამტეხს — გამჭვირვალე მასალისაგან (მინა, პლასტმასა), რ-ის ზედაპირზე დააქვთ პრიზმატული ელემენტების სისტემა.

*ლიტ.*: Б е л ь к и н д Л. Д., Электроосветительные приборы ближнего действия, [2 изд.], М.—Л., 1945; Т р е м б а ч В. В., Светильники, М.—Л., 1958.

**განათების ოპტიკა,** ოპტიკური სისტემები, რ-ებსაც იყენებენ სხვადასხვა დანადგარის, აპარატისა და ხელსაწყოს მოწყობილობებში სინათლის სხივთა კონის ფორმირებისა და წარმართვისათვის. გ. ო-ის უმთავრესი ოპტ. დეტალებია ლინზები და სარკისებრი ამრეკლები, აგრეთვე პრიზმები და ბრტყელი მინის ფირფიტები. გ. ო. სამი ტიპისაა: ასარეკლი (კათოპტრიკული), გარდამტეხი (დიოპტრიკული) და შერეული. ასარეკლი გ. ო. მინის, ლითონის ან პლასტმასის სფერული და პარაბოლური ამრეკლებია. გარდამტეხ გ. ო-ს განეკუთვნება სხვადასხვა სახის ლინზები და მათი სისტემები (იხ. *კონდენსორი*), ხოლო შერეულს — ლინზებისა და ამრეკლებისაგან შედგენილი სისტემები. გ. ო-ის სქემებისა და კონსტრუქციის ფორმას განსაზღვრავენ იმ დანადგარების, აპარატებისა და ხელსაწყოების მიხედვით, რ-ებშიც იგი უნდა გამოიყენონ (იხ. აგრეთვე *საპროექციო აპარატები, კინოსაპროექციო აპარატი, პროჟექტორი*).

**განათებულობა,** მოცემულ ზედაპირზე დაცემული სინათლის ნაკადის სიმკვრივე: $E=\frac{\Phi}{S}$ ($\Phi$ არის სინათლის ნაკადი, $S$—გასანათებელი ზედაპირის ფართობი). გ-ის საზომი ერთეულებია *ლუქსი* (*ლქ*) და *ფოტი* (*ფ*). 1 *ლქ* $=\frac{1\ ლ}{1\ მ^2}=0{,}0001$ *ფ*.

**განათლება,** სისტემ. ცოდნის, უნარჩვევების, შეხედულებათა და რწმენის, შემეცნებითი ძალებისა და პრაქტ. მომზადების დონის ერთობლიობა. გ-ის მიღება შეიძლება სასწ. დაწესებულებებში ანდა თვითგანათლებით, კულტ.-საგანმან. მუშაობის და საზ. შრომით საქმიანობაში მონაწილეობის გზით. იმისდა მიხედვით, თუ როგორ არის მომზადებული ადამიანი ცხოვრებისა და შრომისათვის, რა ხასიათის ცოდნა აქვს მას, არსებობს ზოგადი ან სპეც. გ., ხოლო მომზადების დონისა და მოცულობის მიხედვით— დაწყ., საშ. (ზოგადი და სპეც.) და უმაღლესი (ყოველთვის სპეც.) გ.; ყოველ ისტ. ეპოქას ჰქონდა გ-ის საკუთარი თეორია, რ-იც გაბატონებული კლასის ინტერესებსა და იდეოლოგიას გამოხატავდა. XVIII—XIX სს-ში ბურჟ. პედაგოგიკაში გამოიკვეთა სასკოლო გ-ის ორი თეორია: *მატერიალური განათლება* და *ფორმალური განათლება*, ხოლო XX ს. I ნახევარში — პრაგმატიზმზე დაფუძნებული სწავლებისა და განათლების თეორია, რ-იც ფაქტობრივად უარყოფდა სწავლების სისტემურობას. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა ჯერ კიდევ XIX ს-ში განსაზღვრეს გ-ის შინაარსი და მისი განვითარების ტენდენციები. საბჭ. სკოლაში გ-ის შინაარსი თავდაპირველად საკ. კპ (ბ) ცკ-ის 1931 წ. 5 სექტ., შემდეგ კი 1932 წ. 25 აგვ. და 1933 წ. 12 თებ. დადგენილებებით განისაზღვრა. ამ დადგენილებების საფუძველზე გარდაიქმნა სასკოლო გეგმები, პროგრამები და სახელმძღვანელოები. თანამედროვე ეტაპზე გ-ის შინაარსს საბჭ. სკოლაში განსაზღვრავს 1958 მიღებული კანონი „ცხოვრებასთან სკოლის კავშირის განმტკიცებისა და სსრ კავშირში განათლების სისტემის შემდგომი განვითარების შესახებ“ და სკკპ XXII ყრილობაზე მიღებული პარტიის პროგრამა. ზოგადი გ-ის მიზანია მოსწავლეთა შეიარაღება მეცნ. საფუძვლების მტკიცე ცოდნით, მეცნ. მსოფლმხედველობითა და კომუნისტური მორალით. ზოგადი გ., რ-საც საბჭ. სკოლა იძლევა, თავისი ხასიათით პოლიტექნიკურია (იხ. *პოლიტექნიკური სწავლება*). ზოგადი პოლიტექ. გ. სპეც. გ-ის საფუძველია და მისი დონე მნიშვნელოვნად განსაზღვრავს სპეც. მომზადების წარმატებას. სპეც. გ. დარგობრივია: ტექ., სას.-სამ., სამედ., პედ., ფილოს. და სხვ. დონისდა მიხედვით არსებობს სხვადასხვა სახის სპეც. გ.; დაბალ სპეც. გ-ს იძლევა პროფტექ. სასწავლებლები, სასწ.-პროფ. კურსები და სკოლები; საშუალოს — ტექნიკუმები და საშ. სპეც. სასწავლებლები; უმაღლესს — უნ-ტები, ინ-ტები, სასწ. აკადემიები, კონსერვატორიები და სხვ.

*ლიტ.*: პედაგოგიკა, თბ., 1969; პედაგოგიკა. დამხმარე სახელმძღვანელო, თბ., 1956; Общие основы педагогики, М., 1967; Основы дидактики, М., 1967.

*დ. გურგენიძე.*

**განათლება,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (ნინიგორის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე, მდ. ნინოსხევის მარცხ. ნაპირას, ლაგოდეხ—ყვარლის საავტ. გზაზე. ზ. დ. 360 *მ*, ლაგოდეხიდან 5 *კმ*. ნინიგორის კოლ-ბა „მეგობრობა“ (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ნინიგორაში (1 *კმ*).

**„განათლება“,** საქ. სსრ სახელმწიფო გამომცემლობა. დაარსდა თბილისში 1957, საუწყებო გამომცემლობათა („ტექნიკა და შრომა“ და სხვ.) ბაზაზე. 1963 მას შეუერთდა საქართვ. პოლიტექ. და სას.-სამ. ინ-ტების გამომცემლობები. „გ-ში“ 9 დარგობრივი რედაქციაა. გამოსცემს ძირითად და დამხმარე სახელმძღვანელოებს ზოგადსაგანმან. სკოლების, უმაღლესი, საშ. სპეც. და პროფტექ. სასწავლებლებისათვის; პედ. და მეთოდურ ლიტ-რას მასწავლებლებისა და მშობლებისათვის; კლასგარეშე საკითხავ ლიტ-რას; პედ.



სამუზეუმო არმატურა.

მეცნ. გამოჩენილი მოღვაწეების შრომებს, ლექსიკონებს. გამომცემლობაში არსებობს რეგულარულად მოქმედი წარმომადგენლობითი სარედაქციო და სამხატვრო საბჭოები. გამუდმებით იზრდება „გ-ის“ გამოცემათა მოცულობა და ტირაჟი. 1975 „გ-მ“ გამოსცა 305 დასახელების წიგნი, ტირაჟი 5.520 ათ. სხვადასხვა დროს „გ-ის“ მრავალ გამოცემას (მინიატიურული „ვეფხისტყაოსანი“, „დედა ენა“, „რუსსკოე სლოვო“ და სხვ.) მიღებული აქვს საკავშ. და რესპ. ჯილდოები. *ვ. სვანიძე.*

**„განათლება“,** ქართ. სამეცნ.-პედ. და ლიტ. ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1908—18. ჟურნალი აშუქებდა პედ. ზოგადი საფუძვლების, დიდაქტ. აღზრდის თეორიის და სკოლათმცოდნეობის პრობლემებს; აქვეყნებდა წერილებს სხვადასხვა საზ.-პოლიტ., ფილოს., მეცნ. და ტექ. საკითხებზე; ბეჭდავდა აგრეთვე მხატვრულ ლიტ-რას, ლიტ.-კრიტ. წერილებს, მოგონებებს, კორესპონდენციებს, ბიბლიოგრაფიასა და ქრონიკას. 1911-იდან „გ-ის“ ყოველი წლის უკანასკნელ, მე-10 ნომერს ერთვოდა წლიური საძიებელი, ხოლო 1913-17—სპეც. დამატება „ცნობები ქ. შ. წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოების მოქმედებისა“ პაგინაციითა და ნუმერაციითურთ. სულ გამოვიდა „გ-ის“ 95 ნომერი. რედ.-გამომცემელი — ლ. *ბოცვაძე.* თანამშრომლობდნენ იმ დროისათვის ცნობილი საზ. მოღვაწეები, პედაგოგები, მწერლები. *ი. ჭყუასელი.*

**„განათლება“,** ქართ. ყოველთვიური სამეცნ.-პედ. ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1919—20. ჯერ საქართვ., შემდგომ სრულიად საქართვ. მასწავლებელთა კავშირის ორგანო. ლ. ბოცვაძის „გ-გან“ განსხვავდებოდა უფრო სპეც. სასკოლო-პედ. მიმართულებითა და შინაარსით. ხელმძღვანელობდა სარედაქციო კოლეგია.

**განათლებისკარი,** სოფელი აბაშის რ-ნში (ნორიოს სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. აბაშის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 20 *მ*, აბაშიდან 1 *კმ*. ნორიოს ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა.

**განათლების მუშაკთა სახლი,** სსრკ-ში კულტ.-საგანმან. დაწესებულება. დაარსდა 1921. ექვემდებარება განათლების მუშაკთა, უმაღლესი სკოლისა და სამეცნ. დაწესებულებათა პროფკავშირის ცკ-ს. 1934—56 ეწოდებოდა მასწავლებლის სახლი (ზოგან ეს სახელწოდება დღემდეა შემორჩენილი). გ. მ. ს. ხელს უწყობს განათლების მუშაკებს აიმაღლონ საწარმოო კვალიფიკაცია და იდეურ-პოლიტ. დონე; აქ სისტემატურად ეწყობა თემატური გამოფენები, ლექციები, მოხსენებები, ლიტ. და მუს. საღამოები, ახალგაზრდა მასწავლებელთა შეხვედრები დამსახურებულ მასწავლებლებთან, მეცნიერებთან, ლიტ-რისა და ხელოვნ. მოღვაწეებთან, წარმოების ნოვატორებთან. ბევრ გ. მ. ს-თან ჩამოყალიბებულია სახ. უნ-ტები, კლუბები და მხატვრული თვითმოქმედების კოლექტივები. 1975 სსრკ-ში იყო 340-ზე მეტი გ. მ. ს. საქართველოში გ. მ. ს. არსებობს 1922-იდან.

**„განათლების მუშაკი“,** ქართ. ყოველკვირეული გაზეთი. გამოდიოდა თბილისში 1928 დეკ-იდან 1931 მარტამდე. სრულიად საქართვ. განათლების მუშაკთა კავშირის ცენტრ. გამგეობის ორგანო (1931 იანვრიდან აგრეთვე საქართვ. მეცნ. მუშაკთა სექციის ორგანო). 1932-იდან „გ. მ-ის“ ნაცვლად გამოდიოდა „კომუნისტური განათლება“.

**განათლების უმაღლესი კომუნისტური ინსტიტუტი,** სამეცნიერო-სასწავლო დაწესებულება, რ-იც ამზადებდა მეცნ. მუშაკებს, პედ. დისციპლინათა მასწავლებლებს უმაღლესი სასწავლებლებისათვის და სახ. განათლების სისტემის ხელმძღვანელ მუშაკებს. დაარსდა მოსკოვში რსფსრ სახკომსაბჭოს 1931 წ. 23 ოქტ. დადგენილებით. სწავლების ვადა იყო 3 წელი. ინ-ტში ღებულობდნენ არანაკლებ 7 წლის პარტ. სტაჟის (მუშებს 5 წლის) და უმაღლესი განათლების (პედ. და კომუნისტური უმაღლესი სასწავლებელი) მქონე პირთ, რ-თაც ჰქონდათ პედ. ან კულტ.-საგანმან. და ხელმძღვანელი მუშაობის გამოცდილება. ინ-ტი გამოსცემდა სამეცნ. შრომებს და სხვ. 1933 გ. უ. კ. ი-თან ჩამოყალიბდა პედ. ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. 1938 გ. უ. კ. ი. დაიხურა.

**განათლების უფლება,** სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში მოქალაქეთათვის კონსტიტუციით გათვალისწინებული ერთ-ერთი ძირითადი დემოკრ. უფლება. სსრკ-ში გ. უ. აქვს ყველა მოქალაქეს განურჩევლად რასობრივი და ეროვნ. კუთვნილებისა, სქესისა, რელიგიისადმი დამოკიდებულებისა, ქონებრივი და სოც. მდგომარეობისა. გ. უ. გულისხმობს სსრკ-ის ყველა მოქალაქისათვის თანაბარ შესაძლებლობას ისარგებლოს ამ უფლებით და თავისი სურვილისა და უნარის საფუძველზე აირჩიოს სწავლის ესა თუ ის ფორმა. გ. უ. უზრუნველყოფილია საყოველთაო საშუალო განათლებით, საშ. საერთო პოლიტექ., პროფტექ., საშ. სპეც. და უმაღლესი განათლების ფართო ქსლით და სხვ. სსრკ-ში გ. უ-ის რეალური განხორციელების მიზნით შემოღებულია სკოლებში მშობლიურ ენაზე სწავლება, უფასო განათლება, სახელმწ. სტიპენდიების, აგრეთვე მოსწავლეთათვის სხვადასხვა სახის მატერ. დახმარების სისტემა და ა. შ.

გ. უ-ის პრაქტ. განხორციელების მკაფიო მაჩვენებელია სახ. განათლების სისტემის შემდგომი განვითარება, საშ. და უმაღლესი სასწავლებლების ქსლის გაფართოება, სახ. მეურნეობისათვის სპეციალისტების მომზადების გაუმჯობესება.

სახ. განათლების კანონმდებლობა აქტიურად ემსახურება სოციალ. კანონიერების განმტკიცებას საზ. ურთიერთობათა ამ დარგში. „სსრ კავშირისა და მოკავშირე რესპუბლიკების სახალხო განათლების კანონმდებლობის საფუძვლებით“ (1973) განსაზღვრულია სახ. განათლების ყველა რგოლის აგების ძირითადი პრინციპები, შექმნილია ყველა სასწავლო-აღმზრდელობითი დაწესებულების საქმიანობის მტკიცე სამართლებრივი საფუძველი.

*წყარო*: საქართველოს სსრ კანონი სახალხო განათლების შესახებ. 1975 წ. 28 ივნ., «საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1975, № 6, მ. 139. *გ. ინწკირველი.*

**განათლებული აბსოლუტიზმი,** *აბსოლუტიზმის* განსაკუთრებული პოლიტიკა XVIII ს. II ნახ. ევროპის ქვეყნებში. იგი საშუალებას აძლევდა აბსოლუტისტურ სახელმწიფოს შეგუებოდა ჩამოყალიბების პროცესში მყოფ ბურჟ. ურთიერთობებს და ფეოდ. კლასის ბატონობის შესანარჩუნებლად, განსამტკიცებლად, მოძველებული ფეოდ. დაწესებულებებისა და წესების გასაუქმებლად გაეტარებინა რეფორმები (ზოგიერთი წოდებრივი პრივილეგიის მოსპობა, ადმ. რეფორმები ფეოდ. დაქუცმაცებულობისა და ადგილ. სეპარატიზმის დაძლევის მიზნით; მანუფაქტურებისა და ვაჭრობისათვის ხელშეწყობა, პირადი დამოკიდებულებისაგან გლეხთა განთავისუფლების ცდები და მათი მიწიდან აყრის აკრძალვა, საეკლ. მიწების სეკულარიზაცია, სახელმწიფოსადმი ეკლესიის დამორჩილება, იეზუიტების განდევნა, რეფორმები სასკოლო განათლების დარგში და სხვ.). გ. ა-ის წარმომადგენლები ლიბერ. ფრაზეოლოგიასა და ფრანგ განმანათლებელთა იდეებს ეფარებოდნენ და თავიანთ საქმიანობას წარმოაჩენდნენ, როგორც „ფილოსოფოსთა და ხელმწიფეთა“ კავშირის განხორციელებას (პრუსიის მეფე *ფრიდრიხ II-ის* „მეგობრობა“ ვოლტერთან, *ეკატერინე II-ის* მიმოწერა ვოლტერთან, დიდროსთან და სხვ.). გ. ა-ის პოლიტიკას განსაზღვრავდა ფეოდ. სახელმწიფოს ფისკალური და პოლიტ. ინტერესები. სახელმწიფო ცდილობდა ბურჟ. წინაშე დათმობებით განხეთქილება შეეტანა მზარდ ანტიფეოდ. ოპოზიციაში; თავის მხრივ ბურჟუაზია ზოგიერთ დათმობაზე მიდიოდა აბსოლუტიზმის წინაშე, მეტადრე მისი ის ნაწილი, რ-საც შესაძლებლად მიაჩნდა ფეოდ. საზ-ბის გარდაქმნა მშვიდობიანი გზით, „განათლებული მონარქის“ „გონივრული“ საქმიანობის საფუძველზე. გ. ა-ის პოლიტიკას მხოლოდ იმ ქვეყნებში ჰქონდა წარმატება, სადაც ბურჟუაზია ეკონომიკურად და პოლიტიკურად სუსტი იყო (პრუსია, ავსტრია, რუსეთი, იტალია, ესპანეთი, პორტუგალია), და რაკი არ შეეძლო ხელში ჩაეგდო ძალაუფლება, მხარს უჭერდა თავადაზნაურულ სახელმწიფოს. გ. ა-ის ზოგიერთი რეფორმა ობიექტურად ხელს უწყობდა კაპიტალ. წყობილების განვითარებას. გ. ა-ის ტიპობრივი წარმომადგენლები იყვნენ: *იოზეფ II* ავსტრიაში, ეკატერინე II რუსეთში, ფრიდრიხ II პრუსიაში, პორტუგ. მინისტრი *პომბალი*, ესპ. სახელმწ. მოღვაწე *არანდა*, დან. სახელმწ. მოღვაწე სტრუენსე, *გუსტავ III* შვეციაში და სხვ.

*ლიტ*.: Державин К. Н., Вольтер, М., 1946, с. 224—284; Дружинин Н. М., Просвещенный абсолютизм в России, კრ.: Абсолютизм в России (XVII — XVIII вв.), М., 1964; Klassen P., Die Grundlagen des aufgeklärten Absolutismus, Jena, 1929.

**განაკვეთური სამუშაო დრო,** განსაზღვრული სამუშაოს (დავალების) შესასრულებლად დადგენილი დრო, რ-იც განისაზღვრება პროდუქციის ერთეულის დასამზადებლად ან სამუშაოს ერთეულის შესასრულებლად მოქმედი საჭირო დროის ნორმებითა და პროდუქციის (სამუშაოს) გეგმური მოცულობის მაჩვენებლებით. გ. ს. დ-ის გაანგარიშებისას ითვალისწინებენ უშუალოდ ტექნოლ. ოპერაციების შესრულებაზე, სამუშაო ადგილის ორგანიზაციულ-ტექ. მომსახურებაზე, მუშის დასვენებისა და პირად მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებაზე, სამუშაოს მომზადებასა და დასრულებასთან დაკავშირებულ მოქმედებებზე დახარჯულ სამუშაო დროს. გ. ს. დ-ის გაანგარიშებისას მხედველობაში არ იღებენ მუშის მიზეზით ან ორგანიზაციულ-ტექ. უწესივრობებით გამოწვეულ სამუშაო დროის დანაკარგებს. გ. ს. დ-ს ანგარიშობენ ფორმულით: $Ty = t \cdot n$, სადაც $Ty$ არის მოცემული სამუშაოს (დავალების) შესასრულებელი გ. ს. დ.; $t$ — პროდუქციის სამუშაოს ერთეულის შესასრულებლად აუცილებელი დრო (საათი, წუთი); $n$ — სამუშაოს მოცულობა ზომის მიღებულ და დამტკიცებულ ერთეულებში (ცალი, მ$^3$, ტ და ა. შ.). ცალკეული მუშის ან ბრიგადის გ. ს. დ-ის განსაზღვრისას ითვალისწინებენ მოცემული პროფესიისათვის დადგენილი სამუშაო დღის ხანგრძლივობას.

**განამარხებული წყალი,** ძველი გეოლოგიური ეპოქიდან ქანებში შემონახული მიწისქვეშა წყალი. წარმოშობის მიხედვით განარჩევენ სედიმენტოგენურ და მიწის ძვ. ზედაპირიდან ქანებში წყლის ინფილტრაციის ან ინფლუაციის გზით გაჩენილ გ. წ-ს. წყლის განამარხება ხდება დედამიწის ქერქის დაძირვისა და მასზე წყალგაუვალ ნალექთა ახ. საფრის გაჩენის შედეგად. გ. წ-ის პირვანდელი შედგენილობა ძლიერ შეცვლილია. *ნ. ცერცვაძე.*

**განარბენი** ატომური ნაწილაკებისა, დამუხტული ატომური ნაწი-

განათების არმატურა



საყოფაცხოვრებო, აბაჟურიანი არმატურა.



კედელზე დასამაგრებელი გასანათებელი არმატურა.



მხატვრულად გაფორმებული მაგიდის გასანათებელი არმატურა.

ლაკების (ელექტრონი, პროტონი, α-ნაწილაკი, ატომის ბირთვი და ა. შ.) მიერ შეჩერებამდე გავლილი გზა. გ-ის სიდიდე დამოკიდებულია ნივთიერების გვარობაზე. იგი ნაწილაკის ენერგიის, მუხტისა და მასის ფუნქციაა. გ. იზრდება ნაწილაკის ენერგიის ზრდასთან ერთად. მოცემული სიჩქარისათვის გ. მიახლოებით პროპორციულია ნაწილაკის მასისა და უკუპროპორციულია მისი მუხტის კვადრატისა.

**ᲒᲐᲜᲐᲠᲯᲘᲘᲡ ᲛᲣᲮᲣᲠᲘ,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ენგურის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 5 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, ზუგდიდიდან 25 *კმ*. ა. წერეთლის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა). 2 დაწყ. და 1 საშ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, საექიმო უბანი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ᲒᲐᲜᲐᲧᲝᲤᲘᲔᲠᲔᲑᲐ,** ადამიანის, ცხოველისა და მცენარეთა სასქესო უჯრედების (გამეტების) შერწყმა, რის შედეგადაც წარმოიქმნება *ზიგოტა*. გამეტების შერწყმით აღდგება ქრომოსომთა დიპლოიდური რიცხვი, რ-იც დამახასიათებელია ორგანიზმის ყველა უჯრედისათვის, მ. შ. მოუმწიფებელი სასქესო უჯრედებისთვისაც. საკუთრივ გ-ს, ე. ი. გამეტების ბირთვების შერწყმას, წინ უძღვის დათესლვა ანუ სპერმატოზოიდის კონტაქტი კვერცხუჯრედთან და მისი კვერცხში შეღწევა. დათესლვა ხდება ან ორგანიზმის გარეთ (გარეგანი გ.) ან დედლის სასქესო გზებში (შინაგანი გ.). გარეგანი გ. ახასიათებს წყლის ცხოველთა უმრავლესობას, შინაგანი — უფრო ხშირად ხმელეთის ფორმებს. ცხოველთა უმრავლესობა განსხვავებულსქესიანია, მაგრამ თვით ჰერმაფროდიტებშიც (იხ. *ჰერმაფროდიტიზმი*) კი უფრო ხშირია ურთიერთდათესლვა (თვითდათესლვა ძალიან იშვიათი მოვლენაა). გ-ს ცხოველებში ხელს უწყობს *გამონები*. ძუძუმწოვართა უმრავლესობის კვერცხუჯრედი საკვერცხიდან გამოსვლისას მოუმწიფებელია და გარშემორტყმულია ფოლიკულური უჯრედებით, რ-ებიც *ოოციტის* განვითარებაში ტროფიკულ (კვების) ფუნქციას ასრულებენ. სპერმატოზოიდები კვერცხუჯრედზე გაცილებით მეტია, თუმცა განაყოფიერებისათვის ერთი სპერმატოზოიდი კმარა (მონოსპერმია). კვერცხუჯრედში რამდენიმე სპერმატოზოიდის შეღწევა (პოლისპერმია) შედარებით იშვიათი მოვლენაა, მაგრამ ზოგჯერ ის აუცილებელია განვითარებისათვის („ფიზიოლოგიური პოლისპერმია“). ეს კია, რომ გ-ში მაინც მხოლოდ ერთი სპერმატოზოიდი მონაწილეობს, ხოლო დანარჩენები დეგენერაციას განიცდიან ან სხვა ფუნქციას იძენენ. იმ ორგანიზმში, რ-საც მონოსპერმია ახასიათებს, პოლისპერმიის დროს ნორმალური განვითარება ირღვევა (პათოლ. პოლისპერმია). კვერცხუჯრედში სპერმატოზოიდის შეღწევა გამეტების გარკვეული აქტიურობის შედეგია. კვერცხუჯრედის რეაქცია თავს იჩენს კორტიკალური შრის ცვლილებებით, რაც სპერმატოზოიდის შეხების ადგილიდან შრის მთელ ზედაპირზე ვრცელდება (კორტიკალური რეაქცია). მორფოლ. ცვლილებებს თან ახლავს ღრმა ფიზ.-ქიმ. და ფიზიოლ. ცვლილებები (იმატებს უჯრედული მემბრანის განვლადობა, უფრო ინტენს. ხდება ცილის სინთეზი და სხვ.). სპერმატოზოიდის კვერცხუჯრედში შეღწევის შემდეგ კვერცხუჯრედის ზედაპირზე წარმოიქმნება გარსი, რ-იც ხელს უშლის მასში სხვა სპერმატოზოიდების შეღწევას. ყვავილოვან მცენარეთა გ-ს წინ უძღვის დამტვერვა. მრავალჯერადი გაყოფის შემდეგ მტვრის უჯრედიდან წარმოიქმნება ორი ბირთვი, რ-თაგან ერთი კვერცხუჯრედს ერწყმის, მეორე კი — ე. წ. პოლარულ ბირთვებს. პირველი იძლევა მცენარის ჩანასახს, მეორე — *ენდოსპერმს* (იხ. აგრეთვე სტ. *ორმაგი განაყოფიერება*). გ-ის დროს ერთმანეთს ერწყმის მხოლოდ ერთი სახეობის ორგანიზმთა გამეტები.

ორგ. ევოლ. მანძილზე სქესობრივმა პროცესმა განიცადა დიდი ცვლილებები. სხვადასხვა ორგანიზმში იგი სხვადასხვაგვარად მიმდინარეობს, რაც ცხოველის ბიოლ. თავისებურებებთანაა დაკავშირებული.

*ლიტ.*: Бодемер Ч., Современная эмбриология, пер. с англ., М., 1971; Дорфман Ф. А., Физико-химические основы оплодотворения, М., 1963; Токин Б. П., Общая эмбриология, 2 изд., М., 1970.

*ი. ქორქია.*

**ᲒᲐᲜᲐᲩᲔᲜᲘ,** სისხლის სამართლის პროცესში — სასამართლო გადაწყვეტილება განსასჯელის დამნაშავეობის და მისთვის სასჯელის შეფარდების ანდა მისი უდანაშაულობის და სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობისაგან გათავისუფლების შესახებ. გ-ს დიდი საზ., პოლიტ. და იურიდ. მნიშვნელობა აქვს. სასამართლოს იგი გამოაქვს საბჭ. სახელმწიფოს სახელით. სსრკ უმაღლესი სასამართლოსა და სამხ. ტრიბუნალების გ. ქვეყნდება სსრ კავშირის, ხოლო დანარჩენი სასამართლოების გ. — მოკავშირე რესპ. სახელით; გ. უნდა იყოს კანონიერი და დასაბუთებული, ყველა მტკიცებულების გამოკვლევისა და შეფასების საფუძველზე გამოტანილი.

გ. ორი სახისაა: გამამტყუნებელი და გამამართლებელი. გამამტყუნებელი გ. გამოაქვთ განსასჯელის ბრალეულობის დადგენის შემთხვევაში, გამამართლებელი გ. კი მაშინ, თუ დადგენილი არ არის დანაშაულის ჩადენის ფაქტი, თუ განსასჯელის ქმედობაში არ არის დანაშაულის შემადგენლობა ან არ არის დამტკიცებული განსასჯელის მონაწილეობა დანაშაულის ჩადენაში. კანონით დაწესებულია გ-ის დადგენისა და გამოქვეყნების სპეც. პროცედურა. გ. გამოაქვთ სათათბირო ოთახში საქმის განმხილველ მოსამართლეებს. საკითხები წყდება ხმის უმრავლესობით. გ-ს ხელს აწერს ყველა მოსამართლე, მათ შორის ისიც, რ-საც *განსაკუთრებული აზრი* აქვს. ხელმოწერის შემდეგ გ. საჯაროდ ქვეყნდება და კანონიერ ძალაში შესვლის შემდეგ უნდა აღსრულდეს (გამოცხადებისთანავე აღსრულდება გამამართლებელი და სასჯელისაგან გამათავისუფლებელი გ.).

გ-ის დამდგენი სასამართლო გ-ის ასლს უგზავნის იმ ორგანოებს, რ-თაც კანონით ევალებათ მისი სისრულეში მოყვანა. თუ არსებობს კანონით გათვალისწინებული განსაზღვრული პირობები (მაგ., თუ მსჯავრდებული მძიმე ავადმყოფია), გ-ის აღსრულება შეიძლება განვადებულ იქნას. გ-ის აღსრულების პროცესში აღმოცენებული საკითხები — მსჯავრდებულის ვადამდე პირობით განთავისუფლება, ერთი სახის სასჯელის მეორეთი შეცვლა და სხვ. — სასამართლო სხდომაზე წყდება (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 301—325, 368—381).

ძვ. ქართ. სამართალში ტერმინი „გ.“ XII ს-იდან დამკვიდრდა და „განჩინებასთან“ ერთად XIX ს-მდე ყოველგვარი საკანონმდებლო აქტის მნიშვნელობით იხმარებოდა. XVI ს-იდან იგი (ხოლო XVII ს. ბოლოდან „განჩინებაც“) აღნიშნავდა სამოქალაქო და სისხლისსამართ. საქმეებზე გამოტანილ სასამართლო გადაწყვეტილებასაც (ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 4, 1972, გვ. V—VI).

*მ. ლეკვეიშვილი.*

**ᲒᲐᲜᲐᲬᲘᲚᲔᲑᲐ,** წარმოებით ურთიერთობათა ერთ-ერთი მხარე, წარმოებისა და მოხმარების დამაკავშირებელი რგოლი, საზ. პროდუქტის წარმოების პროცესის აუცილებელი ფაზა.

გ. მოიცავს წარმოების საშუალებებისა და მოხმარების საგნების, წარმოებული აუცილებელი და ზედმეტი პროდუქტის გ-ს. მატერ. დოვლათის გ-ში განმსაზღვრელი ადგილი წარმოების იარაღების გ-ს უჭირავს.

გ-ის ხასიათს, წესს, პრინციპებსა და ფორმებს განაპირობებს გაბატონებული წარმოების წესი. თავის მხრივ გ. აქტ. ზემოქმედებას ახდენს თვით წარმოებაზე. კაპიტალიზმის დროს გ-ს ანტაგონისტური ხასიათი აქვს, რადგანაც წარმოების საშუალებები ძირითადად კაპიტალისტების ხელშია და დაქირავებული შრომის ექსპლუატაციას ემსახურება. ამასთან, მუშების მიერ შექმნილი პროდუქტის დიდ ნაწილს — საზ. ეროვნ. შემოსავლის ნახევარზე მეტს — უსასყიდლოდ ითვისებენ ექსპლუატატორები. აშშ-სა და ინგლისში მშრომელები, რ-ებიც მთელი მოსახლეობის 9/10-ს შეადგენენ, ეროვნ. შემოსავლის 40%-ზე ნაკლებს იღებენ. სოციალ. საზ-ბაში, სადაც წარმოების საშუალებებზე საზ. საკუთრებაა გაბატონებული, მთელი მატერ. დოვლათი საზ-ბისა და თითოეული მისი წევრის ინტერესების შესაბამისად ნაწილდება და გამორიცხავს ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციის შესაძლებლობას. სოციალიზმის დროს უპირატესი მნიშვნელობა აქვს წარმოების საშუალებებისა და მოხმარების საგნების გეგმაზომიერ პროპორციულ განაწილებას საზ. წარმოების ორ ქვედანაყოფსა და მათ ცალკეულ დარგებს, საწარმოო და არასაწარმოო სფეროებს და სოციალ. საზ-ბის მეგობრულ კლასებს შორის. ერთობლივი საზ. პროდუქტის გ. სოციალ. გაფართოებული აღწარმოების ამოსავალი პუნქტი და მისი მატერ. საფუძველია, ის განსაზღვრავს აღწარმოების ხასიათს, პროპორციებსა და ტემპებს. ერთობლივი საზ. პროდუქტი ნაწილდება წარმოების პროცესში მოხმარებულ წარმოების საშუალებათა ღირებულებად და ახლად შექმნილ ღირებულებად, ანუ ეროვნ. შემოსავლად. ერთობლივი საზ. პროდუქტის ნაწილს იყენებენ მოხმარებული წარმოების საშუალებების ასანაზღაურებლად, ხო-




განაყოფიერება მცენარეებისა: 1 — რაინჰარდტის ქლამიდომონასის იზოგამია; 2 — სპიროგირას კონიუგაცია; 3 — ბრაუნის ქლამიდომონასის ჰეტეროგამია; 4 — ფუკუსის ოოგამია; (ა) — ოოგონიუმი; (ბ) — ანთერიდიუმების ჯგუფი; (გ) — სპერმატოზოიდი; (დ) — სპერმატოზოიდები კვერცხუჯრედთან; 5 — ობის სოკოს ზიგოგამია; 6 — დიკარიონი (ა), დიპლოიდური ბირთვი (ბ) და სპორების წარმოქმნა (გ) ჩანთიანი სოკოს ჩანთაში; 7 — ბაზიდიუმიანი სოკოს დიკარიონი (ა) და დიპლოიდური პირთვი (ბ) ბაზიდიუმში, სპორების წარმოქმნა (გ); 8 — მწვანე ხავსების გახსნილი არქეგონიუმი (ა), სპერმატოზოიდის გამოსვლა ანთერიდიუმიდან (ბ) და სპერმატოზოიდები (გ); 9 — სპერმატოზოიდების გამოსვლა ტოლსპორიანი გვიმრების ანთერიდიუმიდან (ა), სპერმატოზოიდი (ბ) და გახსნილი არქეგონიუმი (გ); 10 — საგოვანას მტვრის მარცვალი (ა), სპერმატოზოიდი (ბ) და თესლკვირტის ნაწილი (გ); 11 — ფიჭვის მტვრის მარცვალი (ა) და თესლკვირტის ნაწილი (ბ); 12 — ფარულთესლოვანი მცენარის მტვრის მარცვალი (ა) და ჩანასახის პარკის ნაწილი (ბ): ერთი სპერმიუმის ბირთვი მდებარეობს კვერცხუჯრედის ახლოს, მეორესი — ჩანასახის პარკის მეორეულ ბირთვთან.

ლო დანარჩენი ეროვნ. შემოსავალი — ნაწილდება მთელი საზ-ბის ინტერესების შესაბამისად, კერძოდ, *მოხმარების ფონდად* და *დაგროვების ფონდად*. ეროვნ. შემოსავლის დაახლ. მეოთხედი ქმნის დაგროვების ფონდს, რ-იც იხარჯება გაფართოებულ აღწარმოებასა და სხვა საერთო-სახელმწიფო და საზ. საჭიროებებზე, დანარჩენი 3/4 კი შეადგენს მოხმარების ფონდს, რ-იც საბჭ. ადამიანების მატერ. და კულტ. მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას ხმარდება. ხალხის ცხოვრების დონის ამაღლებაზე იხარჯება არა მარტო მოხმარების ფონდი, არამედ დაგროვების ფონდის ნაწილიც. მოხმარების ფონდი უპირატესად ინდივიდ. შემოსავლების ფორმით ნაწილდება. მას ღებულობენ მშრომელები დახარჯული შრომის რაოდენობისა და ხარისხის მიხედვით — სახელმწ. საწარმოებსა და დაწესებულებებში ხელფასის სახით, კოლ-ბებში კი ყოველთვიური გარანტირებული ფულადი საზღაურებისა და შრომადღეებზე ნატურალური საზღაურების სახით. შრომის საზღაურების ზრდა და შრომისა და ყოფაცხოვრების პირობების გაუმჯობესება ორი ძირითადი წყაროს ხარჯზე ხდება: სახელმწ. ცენტრალიზებული რესურსებიდან და შემოსავლის (მოგების) იმ ნაწილიდან, რ-იც საწარმოში რჩება მატერ. წახალისების, სოც.-კულტ. ღონისძიებათა და საბინაო მშენებლობის ფონდების სახით. მოხმარების ფონდის დარჩენილი ნაწილის რეალიზება ხდება *მოხმარების საზოგადოებრივი ფონდების* სისტემის მეშვეობით უფასოდ ან შეღავათიან პირობებში. სოციალიზმის დროს გ. საზ. წარმოების განვითარების მასტიმულირებელი საშუალებაცაა. სოციალ. წარმოებასა და გ-ს შორის არ არის და არც შეიძლება იყოს ანტაგონისტური წინააღმდეგობა. თუმცა მათ შორის აქტ. ურთიერთქმედებამ შეიძლება წარმოშვას არაანტაგონისტური წინააღმდეგობა, რ-საც საზ-ბა შეგნებულად და გეგმაზომიერად გადალახავს წარმოების ხასიათისა და მასშტაბების ცვლილების შესაბამისად, განაწილებითი ურთიერთობების მუდმივი სრულყოფის გზით. გ-ის კომუნისტურ პრინციპზე გადასვლა გულისხმობს გ-ს საზ-ბის წევრთა მოთხოვნილების მიხედვით და ხასიათდება ინდივიდ. შემოსავლის სისტემისა და მოხმარების საზ. ფონდების შემდგომი სრულყოფით.

*გ. ადეიშვილი.*

**განაწილება** მათემატიკაში, ალბათობის თეორიისა და მათემატიკური სტატისტიკის ერთ-ერთი ძირითადი ცნება. $X$ შემთხვევითი სიდიდის გ. (ალბათობის გ.) ნამდვილ რიცხვთა სიმრავლის ქვესიმრავლეთა გარკვეული კლასიდან აღებულ ყოველ ქვესიმრავლეს მიაწერს იმის ალბათობას, რომ $X$ მიიღებს მნიშვნელობას ამ ქვესიმრავლიდან. $X$-ის გ. სრულად აღიწერება $F(x)$ განაწილების ფუნქციით. ყოველი $x$ რიცხვისათვის $F(x)$ არის ალბათობა იმისა, რომ $X$ მიიღებს $x$-ზე ნაკლებ მნიშვნელობას, ე. ი. $F(x)=P\{X<x\}$. ძირითადად გამოჰყოფენ დისკრეტულ და აბსოლუტურად უწყვეტ გ-ებს. თუ შემთხვევითი სიდიდის შესაძლო მნიშვნელობათა სიმრავლე სასრული ან თვლადია, მაშინ მისი გ. განისაზღვრება $x_1, x_2\ldots$ მნიშვნელობებით და შესაბამისი $p_1, p_2,\ldots$ ალბათობით ($p_1+p_2+\ldots=1$). ასეთ გ-ს დისკრეტული ეწოდება. $X$ შემთხვევითი სიდიდის გ-ს აბსოლუტურად უწყვეტი ეწოდება, თუ არსებობს ისეთი არაუარყოფითი $p(x)$ ფუნქცია (განაწილების სიმკვრივე), რომ ნებისმიერი $(a,b)$ ინტერვალისათვის

$$P\{a<X<b\}=\int_a^b p(x)dx,$$ კერძოდ, $$F(x)=\int_{-\infty}^{x} p(x)dx, \quad \int_{-\infty}^{+\infty} p(x)dx=1.$$

თუ $p(x)$ უწყვეტია, მაშინ საკმაოდ მცირე $\Delta a$-სათვის $p(a)\Delta a \approx P\{a<X<a+\Delta a\}$, შემთხვევითი $X=(X_1,\ldots,X_k)$ ვექტორის გ. აღიწერება $F(x_1,\ldots,x_k)=P\{X_1<x_1,\ldots,X_k<x_k\}$ (ერთობლივი) გ-ის ფუნქციით. დისკრეტული გ-ის მაგალითებია ბინომური გ. $p_m=C_n^m p^m(1-p)^{n-m}$ ($m=0,1,\ldots,n$; $0<p<1$) და *პუასონის განაწილება*.

აბსოლუტურად უწყვეტი გ-ის უმნიშვნელოვანესი მაგალითია *ნორმალური განაწილება*. $(a-h, a+h)$ ინტერვალში თანაბარი გ. განისაზღვრება სიმკვრივით, რ-იც ამ ინტერვალში $1/(2h)$-ის ტოლია, მის გარეთ კი ნულია. $(-1/2, 1/2)$ ინტერვალში თანაბარ გ-ს ემორჩილება „დამრგვალების ცდომილება" რაიმე უწყვეტი სიდიდის გაზომვისას.

*ლიტ.*: მანია გ., ალბათობის თეორიის კურსი, თბ., 1962; Прохоров Ю. В., Розанов Ю. А., Теория вероятностей, 2 изд., М., 1973.

განაწილება მათემატიკაში



ბინომური განაწილების ფუნქცია $\left(n=5,\ p=\frac{1}{2}\right)$.



$(a-h,\ a+h)$ ინტერვალში თანაბარი განაწილების ფუნქცია.

**განახლება** (ყოფ. მარჩხაფონი), სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., გაგიდა, დიხაგუძბა, ოკვინორე). ზ. დ. 10 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გალიდან 21 *კმ*. გ-ის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, 2 კლუბი, 2 ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**განახლება** (ყოფ. ანასტასიევკა), სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. კოდორის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., ნაა, ტეხი, ჩერნიგოვკა, ჭალა, ხუმუშქური). ზ. დ. 130 *მ*, შავი ზღვიდან 15 *კმ*, გულრიფშიდან 20 *კმ*, დრანდიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 13 *კმ*. ლ. კეცხოველის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, საბავშვო სახლი, ბ-კა, კლ:ები (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**განახლება,** სოფელი დმანისის რ-ნში (სარკინეთის სოფსაბჭო), გომარეთის პლატოს სამხრ.-დას. ნაწილში, ისტ. ზურტაკეტის ხეობაში (ქვემო ქართლი). ზ. დ. 1340 *მ*, დმანისიდან 27 *კმ*. ეგრისის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

გ. ეწოდა 1949; XIX ს-მდე ერქუშაანთსოფელი ერქვა. XIX ს-ში აქ დასახლდნენ თურქეთიდან მოსული ბერძნები. სოფელშია VII—VIII სს. ამაღლების ეკლესია; აქვე, სოფლის გარეთ, გორაკზე დგას ეკლესია „ელიაობა", რ-იც სამხრ. კარიბჭის თავზე ამოკვეთილი წარწერის მიხედვით, აგებულია 1032. სწორკუთხედში ჩახაზული, აფსიდით დამთავრებული ერთნავიანი ნაგებობის გადამხურავი კამარა საბჯენი თაღის მეშვეობით წყვილ პილასტრს ეყრდნობა. ეკლესია თლილი ქვითაა მოპირკეთებული. სამხრეთიდან მთელ სიგრძეზე მიდგმული აქვს გვიანდელი მინაშენი, რ-ის კედლის ტლანქ წყობაში გამოყენებულია საფლავის ქვები და ძვ. კანკელის ფრაგმენტები.

*ლ. რჩეულიშვილი.*

**განახლება,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში, გურიის ქედის სამხრ. კალთის ძირას, მდ. სუფსის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., სამება). ზ. დ. 200 *მ*, ჩოხატაურიდან 7 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგური) 27 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეცხოველეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა, მუზეუმი, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**განახლება,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (ახალშენის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის დას. კალთაზე, მდ. ბარცხარის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 140 *მ*, ხელვაჩაურიდან 17 *კმ*, ბათუმიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 7 *კმ*. ახალშენის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ზედა ახალშენში (2 *კმ*). კლუბი, ბ-კა.

**განახლება** (ყოფ. ყადიოღლები), სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (ხულოს სადაბო საბჭო), მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 720 *მ*, ხულოდან 2 *კმ*. დეკანოზიშვილების კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ოქრუაშვილებში (1,5 *კმ*) და ხულოში.

**განგაში საბრძოლო,** 1. რაკეტით, საყვირით თუ ბუკით მიცემული პირობითი სიგნალი, რ-ითაც საჯარისო ქვეგანაყოფები (ნაწილები, შენაერთები) დადგენილ ვადაში სრულ საბრძოლო მზადყოფნაში მოჰყავთ. 2. პირობითი სიგნალი (ან სიგნალების სისტემა), რ-იც მოსახლეობას აუწყებს საჰაერო, ატომურ, ქიმ. და სხვ. საშიშროებას. გ-ის სიგნალები გადაიცემა რადიოთი, ფაბრიკისა და ორთქლმავლის საყვირით, სირენით, ბუკითა და სხვა საშუალებებით.

**„განგება დარბაზობისა",** ქართული სამართლებრივი ძეგლი. უძველეს ნუსხაში (XVI ს.) სათაურად აქვს „წესი და განგებაჲ დარბაზობისა, რომელი აღესრულების მცხეთას კურთხევასა მეფეთასა". შეიცავს საქართველოში საკუთარი მირონის კურთხევისა და დარბაზობის წესების აღწერას. მიეწერება მიქაელ კათალიკოსს (V ს.). თვით ძეგლში დაცული ცნობების მიხედვით, XV ს-ზე ადრე არ უნდა იყოს შედგენილი: ტექსტში გვხვდება ანაქრონიზმები (მაგ., იხსენიება *ათაბაგი*); დარბაზობის წესი მხოლოდ აღმ. საქართველოსათვის განკუთვნილად ჩანს (მასში, ჭყონდიდლის გამოკლებით, მარტოოდენ აღმოსავლელი მღვდელმთავრებია მოხსენიებული). ძეგლში განსაზღვრულია სამღვდელოების წარმომადგენელთა ადგილ-პატივი მეფედ კურთხევასთან დაკავშირებით გამართული დარბაზობის დროს (იხ. სტ. *ჯდომისა და დგომის წესი*); მოჩანს ადგილუფროსობისათვის ბრძოლის ძლიერი ანარეკლი — მაწყვერელი იშხნელზე ბევრად მაღლა დგას, მაშინ როდესაც ხელმწიფის კარის გარიგებაში (იხ. „*გარიგება ჴელმწიფის კარისა*") იშხნელი პირველია ეპისკოპოსთა შორის. ძეგლი დროთა განმავლობაში ცვლილებებს განიცდიდა. უკანასკნელად დარბაზობის წესი ახალ ვითარებასთან შეხამებით დაამტკიცეს ერეკლე II-მ და ანტონ I-მა.

*პუბლ.*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928; წგნ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929.

*ი. ფუტკარაძე.*

**განგებლოვი** (განგებლიძე) ალექსანდრე სიმონის ძე (1801—1891), დეკაბრისტი, „სამხრეთის საზოგადოების" წევრი. წარმოშობით ქართველი. გენ. ს. *განგებლოვის* შვილი. სწავლობდა ქ. ოდესაში, რიშელიეს ლიცეუმში (ახლანდ. ოდესის ი. მეჩნიკოვის სახ. სახელმწ. უნ-ტი). 1814 ჩარიცხეს პაჟთა კორპუსში. 1821-იდან მსახურობდა იზმაილის პოლკში. 1825 მიიღო პორუჩიკის წოდება. 14 დეკემბრის აჯანყებასთან დაკავშირებით დააპატიმრეს და ჩასვეს პეტრე-პავლეს ციხეში. 1826 გაათავისუფლეს და გადაიყვანეს ვლადიკავკაზის (ახლანდ. ორჯონიკიძე) გარნიზონში. რუსეთ-ირანის (1826—28), რუსეთ-ოსმ. (1828—29) ომების დროს მონაწილეობდა ერევნის, ყარსისა და ახალციხის აღებაში. ომის დამთავრების შემდეგ მსახურობდა თბილისში. 1832 სამხ. სამსახურს თავი დაანება და დასახლდა საკუთარ მამულში ეკატერინოსლავის გუბერნიის (ახლანდ. დნეპროპეტროვსკი) სოფ. ბოგოდაროვკაში.

გ. არსებული წყობილების ჩამორჩენის მიზეზად ასახელებდა მემამულეების განუსაზღვრელ უფლებებს, მეფის მოხელეთა ზნედაცემულობას, ანგარებასა და სხვ. მან გამოაქვეყნა „დეკაბრისტის მოგონებანი" (1888, რუს. ენაზე), სადაც დაცულია საინტერესო ცნობები კავკასიაში გადმოსახლებულ რუს დეკაბრისტებსა და ა. პუშკინზე.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ა ლ., დეკაბრისტი ა. განგებლოვი (განგებლიძე), თბ., 1951; მ ი ს ი ვ ე, დეკაბრისტები საქართველოში, თბ., 1955; **А л е к с е е в В., Николай I и декабристы, М., 1925.**

**ᲒᲐᲜᲒᲔᲑᲚᲝᲕᲘ** (გ ა ნ გ ე ბ ლ ი ძ ე) სიმონ გიორგის ძე (გ. 1818), რუსეთის არმიის გენ.-მ. რუსეთში გადასახლებული ქართვ. აზნაურის გიორგი ქრისტეფორეს ძე განგებლიძის შვილი. არმიაში მსახურობდა 1771-იდან. რუსეთ-ოსმ. 1787—91 ომის დროს მონაწილეობდა ოჩაკოვის ალყაში (1788), იბრძოდა შავ ზღვაზე (1790). 1799 ა. სუვოროვს ახლდა იტალ. და შვეიც. ლაშქრობებში. რუსეთ-ოსმ. 1806—12 ომის დროს მონაწილეობდა ანაპის აღებაში (1807). 1810 მეთაურობდა სევასტოპოლის სადესანტო ჯარებს. განსაკუთრებით გამოიჩინა თავი 1812 სამამულო ომში. იყო გიორგის ჯვრისა და ბევრი სხვა ორდენის კავალერი.

**ᲒᲐᲜᲒᲘ,** გ ა ნ გ ა (სანსკრ. განგა — მდინარე), მდინარე ინდოეთში და ბანგლადეშში. მდ. ბრაჰმაპუტრასთან ერთად წყლიანობით მესამეა მსოფლიოში ამაზონისა და კონგოს შემდეგ. სიგრძე 2700 *კმ*, აუზის ფართ. 2055 ათ. *კმ*². გ. წარმოიქმნება ჰიმალაის მთებში მდ-ების ბჰაგირათისა და ალაკნანდის შეერთებით. ერთვის ინდ. ოკეანეს ბენგ. ყურეში. ზემოთში გ. ჰიმალაის ვიწრო ხეობებში მიედინება, შემდეგ კი — განგის ფართო ალუვიურ ვაკეზე, სადაც ხეობის სიგანეა 8—12 *კმ*.

გ-ის მრავალრიცხოვანი შენაკადებიდან უდიდესია მდ. ჯამნა, რ-იც გ-ის პარალელურად დაახლ. 1000 *კმ*-ზე მიედინება და მას ქ. ილაჰაბადთან ერთვის.

მდ. ჯამნის შესართავიდან იწყება გ-ის ქვემო დინება. რაჯმაჰალის მაღლობის გავლის შემდეგ გ. ბენგალის დაბლობზე მიედინება და მდ. ბრაჰმაპუტრასთან ერთად ქმნის მსოფლიოში ერთ-ერთ უდიდეს დელტას (მისი ფართ. სხვადასხვა მონაცემების მიხედვით 80—100 ათ. *კმ*²). დელტის ჩრდ. ნაწილი წყლით არ იფარება და ნაყოფიერი ნიადაგებია, სამხრ. ნაწილი კი ჯუნგლები და ჭაობებია.

გ. შერეული საზრდოობის მდინარეა. მთიან ნაწილში ივლისიდან სექტემბრამდე ძირითადად მყინვარებისა და თოვლის წყლით საზრდოობს, ქვემო დინებაში — მუსონური წვიმის წყლით. წყალდიდობა აპრ. ბოლოს ან მაისის პირველ რიცხვებში იწყება. უმაღლეს დონეს ჩვეულებრივ აგვ. II ნახევარსა და სექტ. I ნახევარში აღწევს. წყლის დონის საშ. სიმაღლეა 10 *მ*, ძლიერი წყალდიდობის დროს კი — 15 *მ* და მეტიც. ქვემო დინებაში მდინარის დონეზე დიდ გავლენას ახდენს ზღვის მოქცევა, რ-იც მდინარის აღმა 300 *კმ*-ზე ვრცელდება.

საშ. წლ. ხარჯი შესართავთან (ბრაჰმაპუტრასთან ერთად) 35—38 ათ. *მ*³/*წმ*. წელიწადში გამოაქვს დაახლ. 350 მლნ. *ტ* მყარი მასალა. მთავარი შენაკადებია: მარცხ. — რამგანგა, გომატი, გჰაგჰრა, განდაკი, ბურხი-განდაკი, გჰუგრი, მაჰანანდა; მარჯვ. — ჯამნა და სონი.

გ-ს დიდი ეკონ. მნიშვნელობა აქვს. მის აუზში გაშენებულია ქ-ები: დელი, აგრა, მორადაბადი, პატნა, კალკუტა და სხვ. კალკუტა დიდი საოკეანო ნავსადგურია. აუზის წყლის რესურსებს ფართოდ იყენებენ სარწყავად. უდიდესი მაგისტრ. სარწყავი არხებია: ზემო და ქვემო განგის, ზემო, ქვემო, აღმ. და დას. ჯამნის და სხვ. შენდება საირიგაციო სისტემები და ჰიდროკვანძები.

გ. სანაოსნოა შესართავიდან 1450 *კმ*-ზე. ბენგალში მდინარეები მიმოსვლის ძირითადი საშუალებაა. გ-ის აუზის ჰიდროენერგეტ. რესურსები ვარაუდით 150—160 მლნ. *კვტ* უნდა იყოს, მაგრამ გამოყენებულია მათი მეტად მცირე ნაწილი. გ. სალვთო მდინარედაა მიჩნეული, გ-ის შენაკადთა შესართავები და მათთან მდებარე ზოგი ქალაქი—წმინდა ადგილად.

*ლიტ.*: მ უ რ ა ნ ო ვ ი ა., მსოფლიოს უდიდესი მდინარეები, თბ., 1975.

**ᲒᲐᲜᲒᲚᲘᲝᲜᲘ** (ბერძნ. ganglion — კვანძი), ნერვული უჯრედების (ნეირონების), ნერვული ბოჭკოების და მათი თანმხლები ქსოვილების ანატომიურად გამოცალკევებული გროვა. აქვს მრავალ უხერხემლოს, ყველა ხერხემლიანს და ადამიანს. ტოპოგრაფიულად განარჩევენ მალთაშუა, მალებოანა და მალისწინა გ-ებს. თითოეულ გ-ში ნეირონების სხეულებს გარს ერტყმის უჯრედ-სატელიტების ფენა, რ-ის გარეთ თხელი შემაერთებელქსოვილოვანი კაფსულაა განვითარებული. ნერვული უჯრედების ჯგუფებს შორის განლაგებულია უფრო სქელი შემაერთებელქსოვილოვანი ფენები, რ-ებითაც იქმნება შემაერთებელქსოვილოვანი საფუძველი ანუ *სტრომა*. გარედან გ. დაფარულია ფიბროზული კაფსულით, საიდანაც მასში სტრომის გავლით სისხლძარღვები ჩადის. უხერხემლო ცხოველებისათვის გ-ები საკოორდინაციო ცენტრებია და ცენტრ. ნერვული სისტემის ფუნქციას ასრულებენ. მათი ურთიერთკავშირი ქმნის ერთიან სისტემას, რ-ის განლაგება უხერხემლოებში სხეულის აღნაგობის გეგმას შეესაბამება.

**ᲒᲐᲜᲒᲠᲔᲜᲐ** (ბერძნ. gangraina), სხეულის რომელიმე ნაწილის ან ორგანოს კვდომა (*ნეკროზი*). ვითარდება ქსოვილების ჟანგბადით მომარაგების შეწყვეტის ან მკვეთრი დაქვეითების დროს, გვხვდება უმეტესად გულიდან დაშორებულ უბნებში (მაგ., კიდურების თითები) ან ისეთ კერებში, სადაც დარღვეულია ადგილ. სისხლის მიმოქცევა. გ-ის გამომწვევი მიზეზი შეიძლება იყოს გარეგანი და შინაგანი. გარეგანს განეკუთვნება მექან. (ტრავმა, ნაწოლი, დაჟეჟილობა), ფიზ. (დამწვრობა, მოყინვა), ქიმ. (ძლიერი მჟავეების, ტუტეების, ფოსფორის, დარიშხანის და სხვ. მოქმედება), მაიონიზებელი დასხივება და სხვ. შინაგანი ფაქტორებია ქსოვილთა კვების დარღვევასთან დაკავშირებული პროცესები, ძირითადად სისხლძარღვთა დაზიანება — არტერიის ემბოლია, მისი შევიწროება სპაზმის ან ანატ. ცვლილებების (მაგ., ათეროსკლეროზი) შედეგად და სხვ. განარჩევენ მშრალ, სველ და *აიროვან განგრენას*.

მ შ რ ა ლ ი გ-ის დროს ქსოვილი თანდათანობით კარგავს სითხეს, იჭმუხნება, მკვრივდება და პატარავდება. დანეკროზებული უბანი მურა ფერს იღებს ან შავდება. ამ პროცესს მუმიფიკაციასაც უწოდებენ. სისხლით მომარაგების უეცარ შეწყვეტას თან სდევს ძლიერი ტკივილი, კიდური ფერმკრთალდება და ცივდება, პულსი და კანის მგრძნობელობა ნელ-ნელა ქრება, დაზიანებული ადგილის ფუნქცია ირღვევა. კვდომა პერიფერიიდან ცენტრისაკენ ვრცელდება, მკვდარი და საღი ქსოვილის მიჯნაზე ვითარდება დემარკაციული ხაზი. მშრალი გ. ძირითადად კიდურებზე, ცხვირის წვერზე და ყურის ბიბილოზე ჩნდება (უმეტესად მოყინვისა და ქიმ. დამწვრობის შედეგად). შინაგანი ორგანოების ასეპტიკური ნეკროზის დროს მკვდარი უბანი ნელ-ნელა შეიწოვება და მის ადგილს ნაწიბუროვანი ქსოვილი იკავებს ან ვითარდება ცისტა. თუ ქსოვილებში ლპობითი ინფექცია შეიჭრა, მშრალი გ. შეიძლება სველ გ-დ გადაიქცეს.

ს ვ ე ლ ი გ-ის დროს ქსოვილები ფუვდება და დიდდება, დანეკროზებული უბანი ჭუჭყიანი მწვანე ფერის მასად იქცევა, რ-საც სიდამპლის სუნი ასდის, კანი მგრძნობელობას კარგავს, სხეულის ტემპ-რა მაღალია. თუ ორგანიზმი დაუძლურებულია და მოსაზღვრე საღი ქსოვილების ადგილ. რეაქცია სუსტია, პროცესი შორს ვრცელდება, სისხლში ლპობითი რღვევის პროდუქტების მოხვედრა კი სეფსისს იწვევს (უმეტესად შაქრიანი დიაბეტით დაავადებულებში). იშვიათად, კეთილთვისებიანი მიმდინარეობის დროს, სველი გ. შეიძლება მშრალ გ-დ გადაიქცეს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა დ ა პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: გ-ის გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება, სისხლის გადასხმა, ანტიბიოტიკები, ზოგჯერ ქირურგიული ჩარევა.

*ლიტ.*: **А р а п о в Д. А., Раневая анаэробная инфекция, М., 1950; Д а в ы д о в с к и й И. В., Гангрена конечностей, წგნ.: Патологическая анатомия и патогенез болезней человека, 3 изд., т. 2, М., 1958.**

**ᲒᲐᲜᲒᲡᲢᲔᲠᲘᲖᲛᲘ** (ინგლ. gangster — ბანდიტი), ფართო გაგებით — *ორგანიზებული დანაშაულობის* სინონიმი აშშ-ში. გამოიხატება გამოძალვით, შანტაჟით, ცალკეულ პირებსა და დაწესებულებებზე თავდასხმით, რასაც თან ახლავს ძალადობის სხვადასხვა ფორმა და მკვლელობაც კი. გ-თვის დამახასიათებელია ორგანიზებულობა, გაერთიანების წევრთა იერარქიული დაქვემდებარებულობა. განგსტერთა გაერთიანების ცენტრები უმთავრესად ამერ. დიდ ქალაქებშია, მათი განშტოებები კი მთელს სახელმწიფოში.



განგი. დღესასწაული განგის ნაპირას. ქ. ვარანასი.

**განგტოკი,** ქალაქი ინდოეთში, სიკიმის შტატის ადმ. ცენტრი. გაშენებულია ნატუს უღელტ. მახლობლად, ჰიმალაის კალთებზე (1900 მ სიმაღლეზე). 15 ათ. მცხ. (1973). მნიშვნელოვანი სავაჭრო-სატრანსპ. პუნქტი. საავტ. გზით დაკავშირებულია სარკინიგზო კვანძ სილიგურისთან და ბაგდოგრის აეროპორტთან, საბაგირო გზით — ნატუს უღელტეხილთან. კუსტ. მრეწველობა (სადურგლო საქმე, ტყავის თრიმლვა, ქარგვა, ქაღალდის დამზადება და ხალიჩების ქსოვა); არის სტამბა და გამომცემლობა, ელექტროსადგური.

**განგური,** ცხოველის გარეგანი საფარველის გაახლების პროცესი. ახასიათებს უხერხემლო ცხოველებიდან კიბოსნაირებს, მრავალფეხიანებს, მწერებს და სხვ. ფეხსახსრიანებს, აგრეთვე ზოგ ჭიას (გ-ის დროს მათ ეცვლებათ ქიტინოვანი საფარველი); ხერხემლიანებიდან ქვეწარმავლებს (კუს და ნიანგის გარდა), ამფიბიებს (სცილდებათ კანის ზედა გარქოვანებული შრე), აგრეთვე ფრინველებსა და ძუძუმწოვრებს (ეცვლებათ ბუმბული და ბალანი). უხერხემლო ცხოველებში გ. უზრუნველყოფს ორგანიზმის ზრდას, ხერხემლიანებში კი ხელს უწყობს კანის გაცვეთილი საფარველის აღდგენას და ორგანიზმის შეგუებას წლის სეზონურ ცვლილებებთან (მაგ., ცხოველთა შეფერილობის სეზონური ცვლა). გ-ის დროს უხერხემლოებში შეინიშნება სეკრეტორული ცხოველმოქმედების ცვლილებები, ხერხემლიანებში საგრძნობლად მატულობს ცილათა ცვლა, ვიტამინებისა და მინერ. ნივთიერებათა მოთხოვნილება, აგზნებადობა, წონა კი ჩვეულებრივ, კლებულობს. ამის გამოა, რომ ამ დროს შინაურ ცხოველებს უკეთესი მოვლა-შენახვა უნდათ. გ-ის სიხშირეს ამფიბიებსა და ქვეწარმავლებში იწვევს ტემპ-რული რეჟიმი, ფრინველებსა და ძუძუმწოვრებში — სინათლის რეჟიმი. ამ უკანასკნელის რეგულირების შემთხვევაში შესაძლებელია გ. სამეურნ. ინტერესების შესაბამისად წარიმართოს, მაგ., გადიდდეს ფრინველების კვერცხდების პერიოდი.

**განგუტის ბრძოლა 1714,** საზღვაო ბრძოლა ნ.-კ. განგუტთან (ხანკო) ჩრდ. ომის (1700—21) დროს, 1714 წ. 27 ივლ. (7 აგვ.) რუსეთისა (99 მსუბუქი სკამპავია და მძიმე გალერა 15 ათასიანი დესანტით) და შვეციის (15 სახაზო და 14 უფრო მცირე ხომალდი) ფლოტებს შორის, რ-შიც რუს. ფლოტმა პეტრე I-ის მეთაურობით პირველი დიდი გამარჯვება მოიპოვა შვეციის ფლოტზე (შვედებმა დაკარგეს 10 ხომალდი და 950-მდე კაცი). ამ გამარჯვებამ უზრუნველყო პეტერბ. უშიშროება შვეციის ფლოტისა და ჯარებისაგან და რუს. არმიას გაუადვილა ფინეთის დაკავება.

**„განდაგან“,** ქართ. (აჭარული) ცეკვა ქალ-ვაჟისა. მისი ძირითადი ელემენტებია: ორი დაკვრით გვერდული გადაადგილება, „ჩაკვრის“ ტიპის სპეციფ. სახასიათო მოძრაობა და სხვ. შედგება სამი — ნელი, ჩქარი და ნელი ნაწილისაგან. შეიძლება შესრულდეს ჯგუფურადაც. მუს. ზომა 6/8.

**განდეგილი** (ნამდვ. გვარი და სახელი ე რ ი ს თ ა ვ ი დომინიკა ზურაბის ასული) (28. X. 1864, სოფ. ამაღლება, ახლანდ. ვანის რ-ნი, — 29. I. 1929, თბილისი), ქართველი პოეტი და პროზაიკოსი. გ-ის პირველი ლექსი 1893 დაიბეჭდა. ამავე წელს ი. ჭავჭავაძემ გაზ. „ივერიის“ მუდმივ თანამშრომლად მიიწვია. თანამშრომლობდა ჟურნალ-გაზეთებში — „ივერია“, „ცნობის ფურცელი“, „ნობათი“, „ჯეჯილი“, „ნაკადული“ და სხვ. მისი ლექსების კრებ. გამოიცა 1898, ლექსებისა და მოთხრობებისა — 1910. გ-ის პოეტური ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია ლექსები „ჩადრი“, „პოეტის ფიქრები“, „ევა“, „მოწოდება“ და სხვ. მან წვლილი შეიტანა საბავშვო პროზის განვითარებაში (მოთხრობები „მარინე“, „საშინელი ღამილი“, „ურწმუნო მოშა“, „გოგია“ და სხვ.); თარგმნა ა. გრიბოედოვისა და ტ. შევჩენკოს თხზულებები.

*ლიტ.*: ჩ ი ხ ლ ა ძ ე ნ., დომინიკა ერისთავი (განდეგილი), თბ., 1960.

*გ. კაკიაშვილი.*


განდეგილი.

**განდი** ინდირა (დ. 19. XI. 1917, ილაჰაბადი), ინდოეთის პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. ჯ. *ნერუს* ქალიშვილი. განათლება მიიღო ინდოეთში, შვეიცარიასა და ინგლისში. 1938-იდან პარტია ინდ. ეროვნ. კონგრესის (იეკ) წევრი და განმათ. მოძრაობის აქტ. მონაწილე. 1942 ცოლად გაჰყვა კონგრესის წევრ ფ. განდის.

ინდ. მიერ დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1947) გ. ენერგიულად ჩაება საზ.-პოლიტ. საქმიანობაში. 1955-იდან იეკ-ის სამუშაო კომიტეტისა და ცენტრალური საარჩევნო კომისიის წევრია, 1959—60 იეკ-ის თავ-რე. 1964 გ-მ ლ. ბ. შასტრის მთავრობაში ინფორმაციისა და რადიომაუწყებლობის მინისტრის პოსტი დაიკავა. 1966 წ. 19 იანვ. (შასტრის სიკვდილის შემდეგ) აირჩიეს იეკ-ის საპარლამენტო ფრაქციის ლიდერად და გ. პრემიერ-მინისტრი გახდა. ამასთანავე 1967-იდან გ. ატომის ენერგიის მინისტრი, საგარეო საქმეთა მინისტრი და საგეგმო კომისიის თავ-რეა. 1971 არჩევნების შემდეგ—კვლავ პრემიერ-მინისტრია. ერთდროულად — ატომის ენერგიის, ელექტრონიკის, კოსმ. გამოკვლევის საქმეთა მინისტრის პოსტები დაიკავა.


ი. განდი.

**განდი** მოჰანდას კარამჩანდ (2. X. 1869, პორბანდარი, — 30. I. 1948, დელი), ინდოეთის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, *განდიზმის* ფუძემდებელი. მეტსახელი „მაჰათმა“ („დიადი სული“). აღიზარდა ინდუიზმის რელიგ. ტრადიციებზე, რამაც მნიშვნელოვანი ზეგავლენა მოახდინა მისი მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე. 1888—91 იურიდ. განათლება მიიღო ინგლისში. 1893-მდე ვექილად მუშაობდა ბომბეიში. 1893—1914 იყო გუჯარათის სავაჭრო ფირმის იურისკონსულტად სამხრ. აფრიკაში. აქ იგი სათავეში ჩაუდგა ბრძოლას მისი თანამემამულეების რასობრივი დისკრიმინაციისა და ჩაგვრის წინააღმდეგ, რის შედეგადაც სამხრ. აფრ. ხელისუფალნი იძულებული გახდნენ გაეუქმებინათ ზოგიერთი დისკრიმინაციული კანონი და ხელი აეღოთ ინდოელთა მასობრივ შევიწროებაზე. აქვე შეიმუშავა გ-მ ძალადაუტანებელი წინააღმდეგობის (სატიაგრაჰა) ტაქტიკა. ინგლ.-ბურების (1899—1902) და ინგლ.-ზულუსების (1906) ომების დროს ინგლ. დასახმარებლად მან შექმნა ინდოელთა სანიტარული რაზმები იმ იმედით, რომ ინგლისელები დათმობაზე წავიდოდნენ და ინდოეთს თვითმმართველობას მიანიჭებდნენ. გ. ამ წლებში გაეცნო ლ. ტოლსტოის ნაწარმოებებს, რ-ებმაც დიდი გავლენა მოახდინეს მასზე.

სამშობლოში დაბრუნების შემდეგ (1915 იანვ.) გ. დაუახლოვდა პარტია *ინდოეთის ეროვნულ კონგრესს* (იეკ), გახდა მისი იდეური ხელმძღვანელი და ინდ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერი. I მსოფლიო ომის (1914—18) შემდეგ ინდოელებსა და ინგლ. კოლონიზატორებს შორის წინააღმდეგობათა მკვეთრი გამწვავებისა და დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით ინდოეთში დაიწყო მასობრივი ანტიიმპერიალ. მოძრაობა. გ. დარწმუნდა, რომ მასებზე დაყრდნობისა და განმათ. მოძრაობაში მათი აქტ. მონაწილეობის გარეშე შეუძლებელი იყო ინდ. დამოუკიდებლობის მოპოვება. მაგრამ იგი იფარგლებოდა ბრძოლის ძალადაუტანებლობის ფორმებით, გმობდა კლასობრივ ბრძოლას და ქადაგებდა სოც. კონფლიქტების გადაჭრას არბიტრაჟის გზით, რაც სავსებით მისაღები იყო ინდ. ბურჟუაზიისათვის. ინდ. ეროვნ. კონგრესმა მას ერთხმად დაუჭირა მხარი. 1919—47 ინდ. ეროვნ. კონგრესი გ-ს მეთაურობით მასობრივ ეროვნ. ანტიიმპერიალ. ორგანიზაციად გადაიქცა. გ-ს მთავარი დამსახურება იყო მასების ჩაბმა ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში. 1919—22 ეროვნ. განმათ. მოძრაობის მძლავრი აღმავლობის პერიოდში გ. სათავეში ჩაუდგა ძალადაუტანებელი არათანამშრომლობის ანტიინგლ. კამპანიას. მაგრამ დაბა ჩაური-ჩაურში მომხდარი ამბების შემდეგ, როცა მასებმა ძალადობის აქტები ჩაიდინეს, გ-მ შეწყვიტა კამპანია. ამის შემდეგ მასობრივი მოძრაობა ინდოეთში შესუსტდა. გ-მ სხვა მიმართულებით წარმართა თავისი პოლიტ. მოღვაწეობა. იგი აიდეალებდა პატრიარქალურ ურთიერთობას, მოითხოვდა „*მიუკარებელთა*“ ინ-ტის ლიკვიდაციას, სოფლის ხელოსნობის, კუსტ. მრეწვ. (ხელით რთვა და ხელით ქსოვა), საგლეხო თემის აღდგენას და ეს მიაჩნდა უმუშევრობის ლიკვიდაციის, მშრომელთა მდგომარეობის გაუმჯობესების, უცხოელთაგან ინდ. ეკონომიკის განთავისუფლების საშუალებად.

ანტიიმპერიალ. მოძრაობის ახ. აღმავლობის წლებში (1929—33) გ. ხელმძღვანელობდა სამოქალაქო ურჩობის კამპანიას ე. წ. „მარილის ლაშქრობას“ მარილზე მთავრობის მონოპოლიის წინააღმდეგ. 1931 მეფისნაცვალ ირვინთან კომპრომისული შეთანხმების შემდეგ მონაწილეობდა „*მრგვალი მაგიდის*“ *კონფერენციის* მუშაობაში ლონდონში. 1934 სექტ. გ. გამოვიდა ინდ. ეროვნ. კონგრესიდან, თუმცა სიკვდილამდე მისი ლიდერი დარჩა. 1922—24, 1930—31, 1942—44 დაპატიმრებული იყო. რამდენჯერმე გამოაცხადა შიმშილი. 1942, როცა ინგლისელებმა უარყვეს ინდ. ეროვნ. მთავრობის შექმნის მოთხოვნა, გ-მ წამოაყენა ინგლ. კოლონიზატორთა წინააღმდეგ მიმართული ლოზუნგი: „გაეცალეთ ინდოეთს!“

1946—47, მასობრივი ანტიიმპერიალ. მოძრაობის აღმავლობის დროს, გ. ისევ ძალადაუტანებლობის ტაქტიკით ცდილობდა ინდ. დამოუკიდებლობის მოპოვებას. იგი გმობდა ინდუსებსა და მუსლიმანთა შორის ატეხილ სისხლისღვრას, რაც დაკავშირებული იყო ინდოეთის ორ სახელმწიფოდ — ინდოეთად და პაკისტანად გაყოფასთან; ქადაგებდა ინდუსებისა და მუსლიმანთა სოლიდარობას. 1948 წლის 30 იანვარს გ. მოკლა ინდუსთა შოვინისტური ორგანიზაციის წევრმა. ინდოელი ხალხი სათუთად ინახავს გ-ს ხსოვნას.

*თხზ.*: Collected works, v. 1—10, Delhi, 1958—63; Young India. 1919—1922, Madras, 1922; Young India, [v. 2]. 1924—1926, N. Y., 1927; Моя жизнь, М., 1969.

*ლიტ.* იხ. სტ-თან გ ა ნ დ ი ზ მ ი.


მ. განდი.

**განდიზმი,** სოც.-პოლიტიკური და რელიგ.-ფილოსოფიური მოძღვრება, რ-იც აღმოცენდა ინდოეთის ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის პერიოდში, ეროვნული ბურჟ. ხელმძღვანელობით მიმდინარე ეროვნ.-განმათ. მოძრაობის იდეოლოგია. სახელი ეწოდა მისი ფუძემდებლის მ. კ. *განდის* სახელის მიხედვით. გ-ის მთავარი პოლიტ. პრინციპებია: ინდ. დამოუკიდებლობის მოპოვება მშვიდობიანი საშუალებებით *ინდოეთის ეროვნული კონგრესის* ხელმძღვანელობით; მასების ჩაბმა განმათ. მოძრაობაში (მათი რელიგიის, ეროვნების, სოც. და კასტური კუთვნილების განურჩევლად) მათ მიერ ძალადაუტანებლობის მეთოდების დაცვით; კლასობრივი ბრძოლის უარყოფა და კლასებს შორის კონფლიქტების არბიტრაჟის გზით გადაწყვეტა; პატრიარქალურ ურთიერთობათა იდეალიზაცია; საგლეხო თემის, კუსტ. ხელოსნობის, კერძოდ, ხელით რთვისა და ქსოვის აღდგენა. გ-ის არსია ძალადაუტანებელი ბრძოლის ტაქტიკა — სატიაგრაჰა (სიტყვასიტყვით — შეუპოვრობა ჭეშმარიტებაში), რ-იც გამოიხატა ორი

ფორმით: არათანამშრომლობით და სამოქალაქო ურჩობით. არათანამშრომლობა გულისხმობდა უარის თქმას ინგლ. კოლონ. ხელისუფლებასთან თანამშრომლობაზე, მათ მიერ ნაწყალობევ ტიტულებსა და ჯილდოებზე; აგრეთვე ინგლ. საქონლის, მთავრობის დაწესებულებათა, სასწავლებლების მიმართ ბოიკოტს, მასობრივ მშვიდობიან დემონსტრაციებს. ხოლო სამოქალაქო ურჩობა—პოლიტ. გაფიცვებს, ცალკეულ შემთხვევებში — გადასახადების გადაუხდელობას. გ-ის ტაქტიკისათვის დამახასიათებელი იყო მისწრაფება ურთიერთდათმობის საფუძველზე წარმოებულ მოლაპარაკებათა და შეთანხმებათა გზით გადაჭრილიყო ინგლ. ხელისუფლებასთან ცალკეული კონფლიქტები, აგრეთვე სოც. წინააღმდეგობები.

გ-ის ფილოს. საფუძველი ობიექტური იდეალიზმი, ღვთაებრიობისა და ჭეშმარიტების გათანაბრების იდეა. მისი ქვაკუთხედი ეთიკის სფეროში — ჯაინიზმის რელიგიიდან ნასესხები „აჰიმსის" პრინციპი, რ-საც ემყარება ძალადაუტანებლობის მთელი ტაქტიკა („აჰიმსა" კატეგორიულად კრძალავს ყოველგვარი ცოცხალი არსებისადმი რაიმე ფიზ. თუ სულიერი ვნების მიყენებას). გ. აღიარებს მიზნისა და საშუალებათა განუყოფლობას და პრიმატს საშუალებებს ანიჭებს. კარგი მიზნის მიღწევა მხოლოდ კარგი საშუალებებით შეიძლება. ყოველგვარი ძალადობა, თუნდაც ბოროტების დასათრგუნავად, ცუდი საშუალებაა და უარსაყოფია. ვნებათა დაოკება ყოველგვარ კომფორტზე ნებაყოფლობით უარის თქმა, მორალური სრულყოფა და სულის სიმტკიცის გამომუშავება გ-ს სულიერი სიმშვიდისა და შინაგანი კმაყოფილების მიღწევის საფუძვლად მიაჩნია. საზ-ბის განვითარების განმსაზღვრელად იგი თვლის არა წარმოების განვითარებას, არამედ მორალური სრულყოფისა და განვითარების დონეს. ინდ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ გ. ინდ. რესპ. ოფიც. იდეოლოგიად იქცა, თუმცა ბევრი მისი მიმდევარი (ჯ. ნერუ, ი. განდი და სხვები) არ იზიარებდა გ-ის ყველა პრინციპს. ზოგიერთი საბჭ. ავტორი გ-ის იდეოლოგიას ცალმხრივად აშუქებდა, ვერ აფასებდა მის ანტიიმპერიალ. მხარეს, დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში მასების შემკავშირებელ როლს.



განდჰარა. ბუდას ქანდაკება შაჰრი-ბაჰლოლიდან. ქვა. I–II სს. ფეშავარის მუზეუმი.

*ლიტ.*: დ ო ნ ა ძ ე ვ., ინდოელი ხალხის დიდი შვილი მაჰათმა განდი, თბ., 1974; Дьяков А. М., Рейснер И. М., Роль Ганди в национально-освободительной борьбе народов Индии, «Советское востоковедение», 1956, № 5; Комаров Э., Литман А., Мировоззрение М. Ганди, М., 1969; Намбудирипад Е. М., Махатма Ганди и гандизм, пер. с англ., М., 1960; Новейшая история Индии, М., 1959; Fischer L., The life of Mahatma Gandhi, L., 1951; Tendulkar D. G., Mahatma. Life of Mohandas Karamchand Gandhi, v. 1—8, Bombay, 1951—54.

**განდისიშანი,** ტ რ ა ნ ს ჰ ი მ ა ლ ა ი, განედური მიმართულების მთათა სისტემა ჩინეთში, ტიბეტის ზეგნის სამხრ-ით. გადაჭიმულია ჰიმალაის ქედის პარალელურად და გამოყოფილია მისგან გასწვრივი ტექტონ. დეპრესიით. სიგრძე დახლ. 1600 *კმ*, სიგანე ცენტრ. ნაწილში 300 *კმ*-მდე, მაქს. სიმაღლე 7315 *მ* (მწვ. ალინგ-განგრი). უღელტეხილების უმრავლესობა (დინლა, კონგბოპა, გორინგი და სხვ.) 5000 *მ* და უფრო მაღლა მდებარეობს. აგებულია ძირითადად მეზოზოური გრანიტებით, კვარციტებით, ფიქლებითა და კირქვებით. მთავარი ქედებია ალინგ-განგრი (ჩრდ.), ნიენჩენ-ტანგლა და კაილასი (სამხრ.). ჩრდ. ქედები ნაკლებადაა დანაწევრებული, მათი მწვერვალები ბრტყელი ან გუმბათისებრია. გ-ის სამხრ. შტოები — ინდ. ოკეანისა და ტიბეტის დახშული აუზის წყალგამყოფი— თოვლით დაფარული მაღალმწვერვალებიანი უწყვეტი მთაგრეხილია, საიდანაც ჩრდ. და სამხრ-ით დიდი მყინვარები ეშვება. მთაგრეხილი ძლიერ დანაწევრებულია ღრმა ხეობებით, რ-ებშიც მდ-ების ინდისა და ცანგპოს (ბრაჰმაპუტრა) აუზის მოკლე, მაგრამ წყალუხვი მდინარეები მიედინება. ჩრდ. და სამხრ. ქედებს შორის დახშული მთათაშორისი ტბიანი ქვაბულებია, რ-თა ძირი დახლ. 4500 *მ* სიმაღლეზეა.



განდჰარა. «საპატარძლოს წარდგენა». რელიეფი თახთი-ბახიდან. ქვა. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.

გ-ის ჰავა საერთოდ მკაცრია, ჩრდ. ნაწილში წააგავს ტიბეტის ზეგნის ჰავას, სამხრ. ქედები განიცდის ინდ. ოკეანის მუსონის გავლენას. ჩრდ. ქედების კალთებზე მაღალი მთის ქვაღორღიანი უდაბნოებია. მცენარეული საფარი მწირია. დახშულ ქვაბულებში მაღალი მთის დაბალბალახიანი სტეპია, ქარპირა კალთებზე — მაღალი მთის მდელოები. ტყე არ არის, მხოლოდ ტბების ირგვლივ ხარობს ხისმაგვარი ღვია. ნიენჩენ-ტანგლის და კაილასის ქედების სამხრ. კალთებზე კარგად შეიმჩნევა ლანდშაფტის სიმაღლებრივი ზონალურობა. მაღლა მყინვარები, შიშველი კლდეები და მაღალი მთის უდაბნოებია, შუა ნაწილში ხარობს მდელოსტეპის მცენარეულობა. ცხოველებიდან გვხვდება იაკი, ცხვარი, ანტილოპა, ორონგო, მგელი, ტიბეტური მელა და სხვ.

**განდჰარა,** პაკისტანის ჩრდ.-დას. ოლქის ძვ. სახელწოდება, რ-იც შესაძლოა რიგვედაში მოხსენიებული განდჰარის ტომის სახელიდან მომდინარეობდეს. *ბეჰისთუნის წარწერიდან* ცნობილ გადარის ოლქსაც ისტორიკოსები გ-დ მიიჩნევენ, როგორც ჩანს, ძვ. წ. VI ს-ში გ. აქემენიდთა ინდ. სამფლობელოებში შედიოდა. ოდესღაც დამოუკიდებელი სახელმწიფოც ყოფილა. ძვ. წ. IV ს-იდან მაურიის, ხოლო ამ სამეფოს დაშლის შემდეგ მის ნანგრევებზე აღმოცენებულ სხვა სამეფოთა შემადგენლობაში შედიოდა. ახ. წ. I–III სს-ში იგი *ქუშანის სამეფოს* ნაწილი იყო. გ-ის ტერიტორიაზე ძვ. წ. I და ახ. წ. I სს-ში არსებობდა თავისებური, მაღალგანვითარებული ხელოვნება, რ-იც ცნობილია გ-ის ხელოვნების სახელწოდებით. მისი მიღწევები უმთავრესად დაკავშირებულია ქანდაკებასთან (ბუდასა და ბუდისტური პანთეონის სხვა პერსონაჟების ფიგურები, ბუდას ცხოვრების ამსახველი რელიეფები, რ-ებითაც შემკული იყო საკულტო ნაგებობები). აქ შემუშავდა ბუდას გაიდეალებული კანონიკური გამოსახულება და რელიეფის კომპოზ. სქემები, სიმბოლიკა. გ-ის ხელოვნება ჩამოყალიბდა ჩრდ.-დას. ინდ. მხატვრული ტრადიციების საფუძველზე, ელინისტური პლასტიკის გავლენით. შემდგომში დაეტყო ბერძნ.-რომაული და შუააზიური ხელოვნ. გავლენა. გ-ის სკოლის ტრადიციებმა დიდი როლი ითამაშეს შუა, ცენტრ. და აღმ. აზიის შუასაუკ. ხელოვნ. განვითარების საქმეში.

**განედი გალაქტიკური,** ერთ-ერთი კოორდინატი კოორდინატთა გალაქტიკურ სისტემაში. იხ. სტ. *ცის კოორდინატები.*

**განედი გეოგრაფიული,** იხ. *გეოგრაფიული კოორდინატები.*

**განედი ეკლიპტიკური,** ერთ-ერთი კოორდინატი კოორდინატთა ეკლიპტიკურ სისტემაში. იხ. სტ. *ცის კოორდინატები.*

**განედის სამსახური,** პრაქტიკული ასტრონომიის დარგი, რ-ის დანიშნულებაა ადგილის გეოგრაფიული განედის სისტემატური განსაზღვრა განედის ცვლილების ყოველმხრივი გამოკვლევისა და *დედამიწის პოლუსების მოძრაობის* დადგენის მიზნით, როგორც ამ მოძრაობის კანონზომიერებისა და მიზეზების შესასწავლად, ისე *გეოდეზიის, ასტრონომიისა* და *დროის სამსახურის* საჭიროებისათვის. გ. ს-ს უწოდებენ აგრეთვე იმ ასტრონ. დაწესებულებათა გაერთიანებას, რ-ებიც ასრულებენ სათანადო სამუშაოს.

გეოგრ. განედის ცვლილებას იწვევს უმთავრესად დედამიწის ბრუნვის ღერძის გადაადგილება თვით დედამიწის შიგნით, რის შედეგადაც დედამიწის ზედაპირზე პოლუსები აღწერენ მრუდს, ე. წ. პ ო ლ ო დ ი ა ს. ეს საკითხი მათემატიკურად დაამუშავა რუსმა ასტრონომმა ს. კოსტინსკიმ (1893). დედამიწის მყისი პოლუსი შორდება თავის საშ. მდებარეობას მხოლოდ რკალის რამდენიმე მეათედი სეკუნდით, ამიტომ პოლუსის წერტილის მოძრაობის აღწერისათვის სარგებლობენ კოორდინატთა სისტემით სიბრტყეზე; სათავედ მიღებულია პოლუსის საშ. მდებარეობა, $ox$ ღერძი მიმართულია გრინვიჩის მერიდიანის გასწვრივ, $oy$ კი მისგან დასავლეთით 90°-ით. $\varphi$ განედის $\Delta\varphi$ ცვლილება $\lambda$ გრძედის მქონე წერტილისათვის მყისიერი პოლუსის კოორდინატებთან $(x, y)$ დაკავშირებულია შემდეგი თანაფარდობით (კოსტინსკის ფორმულა): $\Delta\varphi = x\cos\lambda + y\sin\lambda$.

ამ ფორმულით დროის ნებისმიერი მომენტისათვის შეიძლება ვიპოვოთ $x$ და $y$, თუ ცნობილია $\Delta\varphi$ დედამიწის ორი წერტილისათვის მაინც და თუ ამ წერტილთა გრძედები საკმარისად განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, მხოლოდ არა 180°-ით. ამის შემდეგ იმავე თანაფარდობით გამოითვლიან დედამიწის ნებისმიერი წერტილის განედის ცვლილებას. ეს კი საშუალებას გვაძლევს შევიტანოთ სათანადო შესწორებები გეოდ. მეთოდით განსაზღვრულ განედში, გრძედსა და აზიმუტში, აგრეთვე დროის სამსახურის მიერ განსაზღვრულ საათის შესწორებებში.

დედამიწის პოლუსების მოძრაობის შესწავლამ XIX ს. ბოლოს ცხადი გახადა კომპლ. გამოკვლევის აუცილებლობა. ამ მიზნით 1899 დეკ-ში საერთაშ. გეოდ. კონფერენციის გადაწყვეტილებით შეიქმნა საერთაშ. გ. ს., სადაც შევიდა 6 სადგური, განლაგებული ჩ. გ. 39°08′ პარალელზე (აშშ-ში, რუსეთში, იაპონიასა და იტალიაში). მოგვიანებით ასეთი სადგურები შეიქმნა სხვა განედებზეც. გ. ს-ის საქმიანობაში აქტ. მონაწილეობას იღებს საბჭ. კავშირი.

*ლიტ.*: Куликов К. А., Движение полюсов Земли и изменяемость широт, «Успехи астрономических наук», 1950, т. 5.

**განევი** დიმიტრ (28. X. 1898, სოფ. გრადეცი, სლივენის ოლქი, — 20. IV. 1964, სოფია), ბულგარეთის სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე. 1921-იდან ბულგ. კომპარტიის (ბკპ) წევრი. 1924 ბოლოდან 1925 აპრ-მდე კომპარტიის რაიკომის წევრი სოფიაში და ბკპ ცკ-ის ვიწრო სოციალისტების (ვ. ს.) ლეგალური ორგანოს გაზ. „ნოვინის" ერთ-ერთი რედაქტორი. 1929 აირჩიეს ბკპ (ვ. ს.) ცკ-ის წევრად. 1929—35 იყო დობრუჯის რეგ. ორგანიზაციის ცკ-ის მდივანი. 1934—35 შედიოდა რუმინ. კომპარტიის ცკ-სა და მისი სამდივნოს შემადგენლობაში. 1942—48 ბულგ. მუშათა პარტიის (ბმპ) (კომუნისტების) ცკ-ის პარტბიუროს წევრი. 1944 ვარნის სამხ. ოპერატიული ზონის ხელმძღვანელი. 1944 სექტ. ბულგ. დიდი სახ. კრების თავ-რის მოადგილე. 1947—48 ბსრ-ის ელჩი რუმინეთში. 1948—52 ბკპ

ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი და საგარეო ვაჭრობის მინისტრი. 1952—54 ბსრ-ის ელჩი ჩეხოსლოვაკიაში. 1954 — 59 ბკპ ცკ-ის მდივანი. 1957-იდან ბკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. 1958 ნოემბრიდან ბსრ-ის სახ. კრების პრეზიდიუმის თავ-რე. ბსრ-ის სოციალ. შრომის გმირი (1958). დაჯილდოებულია 3 გიორგი დიმიტროვის ორდენით.

**განეცკი** იაკუბ (ფ ი უ რ ს ტ ე ნ ბ ე რ გ ი იაკობ სტანისლავის ძე) (პარტ. ფსევდ. გ ე ნ რ ი ხ ი, კ უ ბ ა, მ ი კ ო ლ ა ი, მ ა შ ი ნ ი ს ტ ი) (15. III. 1879, ვარშავა, — 26. XI. 1937), პოლონეთისა და რუმინეთის რევ. მოძრაობის და საბჭ. სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1896-იდან. სწავლობდა ბერლინის, ჰაიდელბერგის და ციურიხის უნ-ტებში. იყო პოლ. სამეფოსა და ლიტვ. ს.-დ. IV (1903), V (1906), VI (1908), რსდმპ II (1903), IV (1906) ყრილობების მონაწილე, ვარშავის მუშათა რევ. გამოსვლების (1905) ერთ-ერთი ხელმძღვანელი. რსდმპ V ყრილობაზე (1907) დაუსწრებლად აირჩიეს ცკ-ის წევრად. იყო სრულიად რუს. V პარტ. კონფერენციის (1908) დელეგატი. 1908—10 შედიოდა პარტიის ცკ-ის რუს. ბიუროში. არაერთხელ დააპატიმრეს და გადაასახლეს. მონაწილეობდა ბაზელის საერთაშ. სოციალ. კონგრესისა (1912) და ბოლშევიკების პორონინის თათბირის (1913) მუშაობაში. 1914 ხელი შეუწყო ვ. ი. ლენინის განთავისუფლებას ავსტრ. საპყრობილიდან. 1917 იყო რსდმპ (ბ) ცკ-ის საზღვარგარეთის ბიუროს წევრი. ოქტ. რევ. შემდეგ მუშაობდა ფინანსთა სახ. კომისარიატში. იყო რსფსრ სრულუფლებიანი და სავაჭრო წარმომადგენელი ლატვიაში, საგარეო საქმეთა და საგარეო ვაჭრობის სახ. კომისარიატების კოლეგიებისა და რსფსრ სახ. მეურნეობის უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი. 1935-იდან სსრკ რევ. მუზეუმის დირექტორი. გამოქვეყნებული აქვს მოგონებები ვ. ი. ლენინზე.

**განვადებით გაყიდვა,** იხ. *ნისიად გაყიდვა*.

**განვითარება,** მატერიისა და ცნობიერების მოძრაობის და ცვალებადობის უმაღლესი სახე, დაბალი და მარტივი თვისებრივი მდგომარეობიდან უფრო მაღალ და რთულ თვისებრივ მდგომარეობაში გადასვლის პროცესი, რ-ის მთავარი დამახასიათებელი ნიშნებია ბრძოლა ძველსა და ახალს შორის, ძველის ქრობა და ახლის წარმოშობა.

გ. უნივერსალური პროცესია, მიმდინარეობს ბუნების, საზ-ბის და აზროვნების ყველა სფეროში. მისი უზოგადესი კანონზომიერებაა *დიალექტიკის* კანონები. გ. სპირალისებურად ხდება; მის ყოველ ცალკეულ პროცესს აქვს დასაწყისი და დასასრული. დასაწყისშივე ტენდენციის სახით მოცემულია დასასრული, ხოლო დასასრული ამავე დროს დასაწყისია განვითარების ახალი ციკლისა, რ-შიც მოხსნილი და შენახული სახით (იხ. *დიალექტიკური უარყოფა*) მეორდება პირველი ციკლის გარკვეული თავისებურებები; გ. ობიექტის შინაგანი წინააღმდეგობა, ახლისა და ძველის, ურთიერთგამომრიცხავი ტენდენციების ბრძოლაა, „განვითარება არის დაპირისპირებულთა ბრძოლა“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38, გვ. 360). გამასხვავებენ გ-ის ორ ფორმას — ევოლუციურსა და რევოლუციურს (იხ. *ევოლუცია, რევოლუცია*). ევოლუციური გ-ის დროს განვითარებადი ობიექტის სტრუქტურაში ხდება ნელი, თანდათანობითი, უმთავრესად რაოდენობრივი ცვლილებები, რევ. განვითარებისას კი — მკვეთრი, უცაბედი, ნახტომისებური, თვისებრივი ცვლილებები. გ-ის ეს ორი ფორმა მჭიდრო კავშირშია, ერთი ამზადებს მეორეს და მეორე დასაბამს აძლევს პირველს. გ-ის იდეა ისტორიზმის ძირითადი პრინციპია. ამიტომ იგი ყოველთვის წამყვანი თემა იყო ფილოს. და მეცნ. ისტორიაში (იხ. *ჰერაკლიტე, არისტოტელე, დარვინი, ჰეგელი*). გ-ის თეორიის უმაღლესი საფეხურია *დიალექტიკური მატერიალიზმი*, რ-იც ამავე დროს არის გ-ის პროცესის შემეცნების მეცნ. მეთოდოლოგია.

**განვითარება** ო რ გ ა ნ ი ზ მ ე ბ ი ს ა, 1. ინდივიდუალური განვითარება ანუ *ონტოგენეზი* — ორგანიზმის მორფო-ფიზიოლოგიური ცვლილებები ჩასახვიდან სიკვდილამდე; რაოდენობრივ და თვისობრივ გარდაქმნათა ურთიერთდაკავშირებული პროცესი, რ-იც მდგომარეობს მთელი სხეულის ან ცალკეულ ორგანოთა ზრდაში, მათი სტრუქტურისა და ფუნქციის გარდაქმნაში. 2. ისტორიული განვითარება ანუ *ფილოგენეზი* — ცოცხალი ფორმების ცვლილება დედამიწაზე სიცოცხლის არსებობის მთელ მანძილზე. ინდივიდ. და ისტ. განვითარება ცოცხალი სამყაროს განვითარების ერთიანი პროცესის ორი ურთიერთდაკავშირებული და ურთიერთგანმსაზღვრელი მხარეა.

**განვითარებადი ქვეყნები,** ახალგაზრდა სუვერენული ქვეყნები, რ-ებმაც ეროვნ.-განმათავისუფლებელი ბრძოლის შედეგად მოიპოვეს პოლიტ. დამოუკიდებლობა, შექმნეს ეროვნ. სახელმწიფოები და არ შედიან იმპერიალიზმის პოლიტ. სისტემაში. გარკვეული პროგრესის მიუხედავად, ისინი დღესაც მძიმე ეკონ. პირობებში იმყოფებიან. მაგ., მათი სოფ. მეურნ. შრომის მწარმოებლურობა 20—25-ჯერ, ხოლო მრეწვ. 5—7-ჯერ დაბალია განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებთან შედარებით. ასეთი ჩამორჩენილობის ძირითადი მიზეზია კოლონ. სისტემისაგან მემკვიდრეობით მიღებული ეკონომიკის ცალმხრივი სტრუქტურა. გ. ქ-ში ცხოვრობს კაპიტალ. სამყაროს მოსახლ. 75%, მათ მიერ წარმოებული პროდუქციის წილი კი კაპიტალ. მრეწვ. პროდუქციაში მხოლოდ 11% უდრის. მეურნეობა ძირითადად ერთდარგიანია, მაგ., ვენესუელის ექსპორტის 93% ნავთობზე მოდის; ბრაზილიის ექსპორტის 53% — ყავაზე, ლიბერიის ექსპორტის 86% — კაუჩუკსა და რკინის მადანზე და ა. შ. გ. ქ-ის ეკონ. ჩამორჩენილობას აძლიერებს აგრეთვე არაეკვივალენტური გაცვლა, ადგილ. იაფი სამუშაო ძალის ექსპლუატაცია, კატასტროფულად მზარდი დავალიანება, რაც გამოწვეულია იმპერიალისტების მიერ გ. ქ-თვის გაწეული ე. წ. „დახმარებით“. გ. ქ-თვის დამახასიათებელია მრავალწყობიანი ეკონომიკა გვაროვნულიდან კაპიტალისტურამდე. კაპიტალ. მეურნ. შედარებით უმნიშვნელოა, ჭარბობს წვრილსაქონლური და ნატურალური, რაც ამუხრუჭებს ეკონ. წინსვლას.

გ. ქ-ის ეკონ. ჩამორჩენილობის ლიკვიდაციის ტემპები დამოკიდებულია იმაზე, თუ განვითარების რომელ გზას აირჩევენ ისინი — კაპიტალისტურს თუ არაკაპიტალისტურს.

*ლიტ.*: Классы и классовая борьба в развивающихся странах, т. 1 — 3, М., 1967—68; Тюльпанов С. И., Очерки политической экономии. (Развивающиеся страны), М., 1969; Тюльпанов С. И., Дадашев Г. А., Экономические проблемы развивающихся стран, М., 1967.

**განვითარების არაკაპიტალისტური გზა,** განვითარების კაპიტალიზმამდელ სტადიაში მყოფი ქვეყნების სოციალიზმისაკენ სვლის გზა კაპიტალიზმის გაუვლელად, როცა სხვა რამდენიმე ქვეყანაში სოციალიზმმა უკვე გაიმარჯვა ან პროლეტარიატის დიქტატურა დამყარებული. კ. მარქსი აღნიშნავდა, რომ გამარჯვებული მუშათა კლასის მხარდაჭერით და დახმარებით ჩამორჩენილი ხალხი შეიძლება „გადაახტეს“ კაპიტალიზმის ფაზას და ამით „შეამოკლოს და შეამსუბუქოს მშობიარობის ტკივილები“ (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 8). ნაშრომში „კომუნისტური ინტერნაციონალის II კონგრესი“ ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა: „მოწინავე ქვეყნების პროლეტარიატის დახმარებით ჩამორჩენილ ქვეყნებს შეუძლიათ გადავიდნენ საბჭოთა წყობილებაზე და განვითარების განსაზღვრული საფეხურების შემდეგ—კომუნიზმზე ისე, რომ არ გაიარონ განვითარების კაპიტალისტური სტადია“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 291). გ. ა. გ. განვლო მონღ. სახ. რესპუბლიკამ, სადაც კაპიტალიზმამდელი ურთიერთობანი იყო გაბატონებული. გ. ა. გ-ის სოც.-ეკონ. შინაარსია ეროვნ.-განმათ. რევ. დასრულება და სოციალიზმის მშენებლობისათვის მატერ. და კლასობრივი წანამძღვრების შექმნა, შემდეგ კი ეროვნ.-განმათ. რევ. გადაზრდა სოციალ. რევოლუციაში. გ. ა. გ. განვითარების კაპიტალიზმამდელი სტადიიდან პირდაპირ სოციალიზმში გადასვლის აუცილებელი მატერ. წანამძღვარია. უცხოეთის მონოპოლიების ბატონობის მოსპობა ეკონომიკის სფეროში, ქვეყნის ინდუსტრიალიზაცია, აგრ. რეფორმების განხორციელება, ეკონომიკის წარმართვა გეგმიან საწყისებზე, ეკონ. თანამშრომლობის გაფართოება სოციალ. ქვეყნებთან.

სსრკ-ის და სხვა სოციალ. სახელმწიფოების დახმარებით გ. ა. გ-ს დაადგნენ ალჟირი, სირია, ერაყი, გვინეა, მალი და სხვ. სოციალ. ქვეყნების დახმარებით იქ აშენებულია ან შენდება 2500-ზე მეტი სამეურნეო ობიექტი, მომზადდა ამ ქვეყნების 200 ათასზე მეტი სპეციალისტი და სხვ.; ეს ხელს უწყობს *განვითარებად ქვეყნებში* სოციალ. საზ-ბის შენებას.



დ. განევი.

**განვითარების პროგრამა** გ ა ე რ თ ი ა ნ ე ბ უ ლ ი ე რ ე ბ ი ს ო რ გ ა ნ ი ზ ა ც ი ი ს ა, საერთაშორისო ეკონომიკური ორგანიზაცია, რ-ის დანიშნულებაა დაეხმაროს წევრ სახელმწიფოებს ეკონ. განვითარების პროგრამების განხორციელებაში. შეიქმნა 1965 გაეროს ტექ. დახმარების გაფართოებული პროგრამისა და სპეც. ფონდის გაერთიანების შედეგად. დახმარების პროგრამას ამტკიცებს გ. პ-ის მმართველთა საბჭო, რ-შიც მონაწილეობენ 37 ქვეყნის, მ. შ. სსრკ-ის, წარმომადგენლები. არსებობის მანძილზე გ. პ-მ განახორციელა ათასზე მეტი პროექტი, რ-თა უმეტესობა ბუნებრივი სიმდიდრეებისა და სასარგებლო წიაღისეულის საძიებო სამუშაოებს ეხება, გ. პ. ჩამორჩენილ ქვეყნებში აგზავნის ტექ. სპეციალისტებს, კონსულტანტებს, სტიპენდიებს უნიშნავს იქაურ სტუდენტებს და ა. შ.



ი. განეცკი.

**განზოგადება,** 1. ლ ო გ ი კ ა შ ი — ზოგადობისა და არსებობის დებულებათა გამოყვანა და დასაბუთება ან დედუქციურ თეორიაში ზოგადობისა და არსებობის *კვანტორებისათვის* პოსტულირებული წესების თანახმად, ანდა ექსპერიმენტის მონაცემების მიხედვით (იხ. *ინდუქცია, ინდუქციური ლოგიკა*); ტრად. ლოგიკაში — სახეობრივი ცნებიდან გვარობრივ ცნებაზე გადასვლა ზოგიერთი სახეობრივი ნიშნის გამორიცხვის გზით (იხ. *ცნება*). 2. შ ე მ ე ც ნ ე ბ ი ს თ ე ო რ ი ა შ ი — მეცნ. შემეცნების ერთ-ერთი ძირითადი საშუალება — ერთეულიდან, ნაკლებ ზოგადიდან ან დაბალი დონის აბსტრაქციიდან ზოგადზე, უფრო ზოგადზე, მაღალი დონის აბსტრაქციაზე გადასვლა საგანთა საერთო თვისებების, მიმართებების, განვითარების ტენდენციების და ა. შ. გამოვლენის საფუძველზე. გ. მთელი სისრულით მეცნ. განვითარების პროცესში ხდება (სითბოს ცნებიდან ენერგიის ცნებაზე გადასვლა ან *ევკლიდეს* გეომეტრიიდან არაევკლიდურ გეომეტრიებზე გადასვლა და სხვ.) იმისდა მიხედვით, თუ როგორია შესამეცნებელ საგანთა არე და კვლევის ამოცანები, არსებობს სხვადასხვა დონე—ემპირიული მასალის გ., უკვე შემუშავებული ცნებების გ., არსებული თეორიების გ. და სხვ. (იხ. აგრეთვე *აზროვნება*).

**განზოგადებული ფუნქცია,** მათემატიკური ცნება, რ-იც განაზოგადებს ფუნქციის კლასიკურ ცნებას. გ. ფ-ის და მასთან ერთად განზოგადებული ამოხსნის შემოღების საჭიროება ფიზიკაში წარმოიშვა XX ს. 20-იან წლებში (ევანზი, ბორელი, ვინერი, ფრიდრიხსი). სათანადო მათ. აპარატთან ერთად იგი შემოიღო საბჭ. მათემატიკოსმა ს. *სობოლევმა* (1936) და შემდგომ განავითარა ფრანგმა მათემატიკოსმა ლ. შვარცმა. გ. ფ. განისაზღვრება როგორც უწყვეტი წრფივი *ფუნქციონალი* ამა თუ იმ *წრფივ სივრცეზე* (ძირითადად ფუნქციათა სივრცეზე), რ-ებიც სპეც. მოთხოვნებს ექვემდებარება. მაგ., ამგვარი სივრცეა ისეთ უსასრულოდ წარმოებად $\varphi(x)$ ფუნქციათა ერთობლიობა, რ-ებიც სასრული ინტერვალის (თითოეული ფუნქციისათვის თავისი) გარეთ ნულის ტოლია. ამასთან, ჩვეულებრივი $f(x)$ ფუნქცია

გაიგივებულია $T(\varphi)=\int_{-\infty}^{\infty} f(x)\cdot\varphi(x)dx$ (*)

სახის ფუნქციონალთან. მაგალითი, გ. ფ-ისა, რ-იც არ დაიყვანება ჩვეულებრივ ფუნქციაზე, არის *დელტა-ფუნქცია*, რ-საც ხშირად იყენებენ ფიზიკაში. შეიძლება გ. ფ-ის გაწარმოება. $T(\varphi)$ ფუნქციონალით განსაზღვრული გ. ფ-ის წარმოებული არის $T'(\varphi)$ფუნქციონალი, რ-იც მოცემულია $T'(\varphi)=-T(\varphi')$ ფორმულით. თუ $T$ ფუნქციონალი მოცემულია (*) ფორმულით, სადაც $f(x)$ არის ჩვეულებრივი აზრით წარმოებადი ფუნქცია, მაშინ $T'$ ფუნქციონალი განისაზღვრება $f'(x)$ ფუნქციით, ე. ი. ამ შემთხვევაში ზემოთ განსაზღვრული წარმოებული ემთხვევა ჩვეულებრივ წარმოებულს. თუ $f(x)$ ფუნქცია ჩვეულებრივი აზრით წარმოებადი არაა, მაშინ განზოგადებული აზრით მას ექნება წარმოებული — გ. ფ. რადგანაც ძირითად ფუნქციათა სივრცედ ღებულობენ უსასრულოდ წარმოებადი ფუნქციებისაგან შემდგარ სივრცეს, ამიტომ გ. ფ-ს ყოველთვის აქვს წარმოებული.

*ლიტ.*: Гельфанд И. М., Шилов Г. Е., Обобщённые функции и действия над ними, 2 изд., М., 1959; Дирак П. А. М., Основы квантовой механики, пер. с англ., М.—Л., 1932.

**განზომილება** მათემატიკაში, რიცხვი, რ-იც ტოლია ერთისა, თუ ფიგურა წარმოადგენს წირს, ორის — თუ ფიგურა წარმოადგენს ზედაპირს, სამისა — თუ ფიგურა წარმოადგენს სხეულს. ანალიზური გეომ. თვალსაზრისით ფიგურის გ. უდრის კოორდინატთა რაოდენობას, რ-იც საჭიროა ამ ფიგურაზე მდებარე წერტილის განსაზღვრისათვის. მაგ., წერტილის მდებარეობა წირზე განისაზღვრება ერთი კოორდინატით, ზედაპირზე — ორით, სამგანზომილებიან სივრცეში — სამით. XIX ს. შუა წლებამდე გეომეტრია სწავლობდა მხოლოდ პირველი სამი გ-ის მქონე ფიგურებს. მრავალგანზომილებიანი სივრცის ცნების განვითარების შედეგად XIX ს. მეორე ნახევრიდან გეომეტრია შეისწავლის ნებისმიერი გ-ის ფიგურებს. უმარტივესი $n$-განზომილებიანი ფიგურების მაგალითია $n$-განზომილებიანი მრავალნაირობა. $n$-განზომილებიანი მრავალნაირობა, რ-იც განლაგებულია $m$-განზომილებიან სივრცეში, გამოიხატება $(m-n)$ განტოლებით (მაგ., წირი, ე. ი. ერთგანზომილებიანი მრავალნაირობა სამგანზომილებიან სივრცეში გამოიხატება $3-1=2$ განტოლებით). წერტილის მდებარეობა $n$-განზომილებიან მრავალნაირობაზე განისაზღვრება „მრუდწირული კოორდინატებით" (მაგ., წერტილის მდებარეობა სფეროზე განისაზღვრება მისი „გეოგრაფიული კოორდინატებით" — განედითა და გრძედით). $n$-განზომილებიანი ევკლიდური სივრცის ნებისმიერი ჩაკეტილი სიმრავლის გ-ის განსაზღვრება ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად ჩამოაყალიბეს საბჭ. მათემატიკოსმა პ. *ურისონმა* და ავსტრ. მათემატიკოსმა კ. მენგერმა. გ-ის თეორიის შემდგომ განვითარებაში წამყვანი როლი ეკუთვნით საბჭ. მათემატიკოსებს. იხ. აგრეთვე სტ. *ტოპოლოგია*.

*ლიტ.*: Александров П. С., Пасынков Б. А., Введение в теорию размерности, М., 1973; Урысон П. С., Труды по топологии и другим областям математики, т. 1—2, М.—Л., 1951.

**განზომილება** ფიზიკაში, ფიზიკური სიდიდეების დამოკიდებულების ფორმა იმ სიდიდეებისაგან, რ-ებიც მიღებულია ძირითად სიდიდეებად. ყველაზე უფრო მიზანშეწონილია ამ დამოკიდებულების გამოსახვა $L$ სიგრძის, $M$ მასისა და $T$ დროის მიხედვით. არსებული განსაზღვრებისა და მისი გამომსახველი მათ. ფორმულის შესაბამისად ფართობს აქვს განზომილება $L^2$, მოცულობას — $L^3$, სიჩქარეს—$LT^{-1}$, აჩქარებას—$LT^{-2}$, ძალას—$LMT^{-2}$. იმისათვის, რომ გ-ის ფორმულები განასხვაონ სათანადო ფიზ. დამოკიდებულების გამომსახველი ფორმულებისაგან, იყენებენ კვადრ. ფრჩხილებს, მაგ., $[LT^{-1}]$ და ა. შ.

**განზომილებათა თეორია,** იმ ფორმულების სახის განსაზღვრის მეთოდი, რ-ებიც ამა თუ იმ ფიზ. სიდიდეებს შორის დამოკიდებულებას გამოსახავენ. მეთოდი დაფუძნებულია იმ მოსაზრებაზე, რომ ამ დამოკიდებულების ხასიათი არ უნდა შეიცვალოს გამოყენებულ ერთეულთა მასშტაბების შეცვლისას. თუ ადგილი აქვს ტოლობას ფიზ. სიდიდეების რომელიმე კომბინაციებს შორის, მაშინ ტოლობის ორივე ნაწილს უნდა ჰქონდეს ერთი და იგივე *განზომილება*. თუ წინასწარ ცნობილია როგორი ფიზ. სიდიდეები შედიან იმ ფორმულაში, რ-ის სახეც უნდა განისაზღვროს, მაშინ ტოლობის მარცხ. და მარჯვ. ნაწილების განზომილებათა თანხვდენის მოთხოვნა ხშირად საშუალებას გვაძლევს განვსაზღვროთ ფორმულის სახე უზომილო რიცხვითი კოეფიციენტის სიზუსტით.

**განზრახვა** (სამართ.), *ბრალის* ერთ-ერთი ფორმა, რ-ის დროსაც სუბიექტი ითვალისწინებს, რომ თავისი მოქმედებით ან უმოქმედობით ზიანს აყენებს სამართლით დაცულ ინტერესებს და შეგნებული აქვს თავისი ქმედობის საზოგადოებრივად საშიში ხასიათი. საბჭ. სისხლის სამართ. კანონმდებლობა განასხვავებს პირდაპირ და ევენტუალურ (არაპირდაპირ) გ-ს. პირდაპირი გ-ის დროს პირი არა მარტო ითვალისწინებს დანაშაულებრივ შედეგს, არამედ სურს კიდეც ეს შედეგი. ამ შედეგის მიღწევაა მისი უშუალო დანაშაულებრივი მიზანი (მაგ., შურისძიებით სახლის დაწვა) ანდა რაიმე სხვა მიზნის მიღწევის საშუალება (მაგ., მკვლელობა ალიმენტის გადახდისათვის თავის არიდების მიზნით). ევენტუალური გ-ის დროს დანაშაულებრივი შედეგი მხოლოდ თან სდევს დამნაშავის მოქმედებას; დამნაშავეს არ სურს ეს შედეგი, თუმცა ითვალისწინებს და უშვებს მისი დადგომის შესაძლებლობას (მაგ., თავისი სამეურნეო საჭიროებისათვის ზეინკალი ლიანდაგს ჭანჭიკებს მოხსნის და, თუმცა შეგნებული აქვს, რომ ამას შეიძლება მატარებლის მარცხი მოჰყვეს, გულგრილად ეკიდება ამ შედეგის შესაძლებლობას). განზრახი დანაშაული უფრო მკაცრად ისჯება, ვიდრე გაუფრთხილებლობით ჩადენილი იგივე დანაშაული.

გ-ის ცნება ცნობილია ჯერ კიდევ უძველესი სამართლის წყაროებიდან (*ხამურაბის კანონები, მოსეს სამართალი* და სხვ.). იგი იხმარებოდა ძვ. ქართ. სამართალშიც. მცირე *სჯულის კანონში* სიტყვა „გ." „ნებსითი" დანაშაულის სუბიექტურ მხარეს აღნიშნავს, „ნებსითი" დანაშაული კი „უნებელ" დანაშაულს უპირისპირდება. ვახტანგ VI-ის სამართ. მიხედვით, „განზრახი" დანაშაული, „უნდომლად" ჩადენილისაგან განსხვავებით, „ნდომით მომხდარ" დანაშაულს ნიშნავს.

*ლიტ.*: Злобин Г. А., Никифоров Б. С., Умысел и его формы, М., 1972; Макашвили В. Г., Понятие умысла в уголовном праве, «მაცნე», 1966, № 6.

*ვ. მაყაშვილი.*

**„განთავისუფლების კავშირი",** რუსეთის ლიბერალური ერობელების და ბურჟუაზიული ინტელიგენციის არალეგალური პოლიტ. გაერთიანება 1904—05 წლებში. შეიქმნა 1904 იანვარში „გ. კ-ის" დამფუძნებელ ყრილობაზე (თავ-რე მსხვილი მემამულე ი. პეტრუნკევიჩი). კავშირი მიზნად ისახავდა ცარიზმთან გარიგებას თვითმპყრობელობის კონსტ. მონარქიით შეცვლის საფუძველზე. 1905 მარტში წამოაყენა ლოზუნგი დამფუძნებელი კრების მოწვევის შესახებ. იმავე წლის აგვ-ში გამოყო კომისია კონსტ. დემოკრ. პარტიის (იხ. *კადეტები*) შესაქმნელად, რომლის ჩამოყალიბების შემდეგ (1905 ოქტ.) შეწყვიტა მოღვაწეობა.

ვ. ი. ლენინი ამხელდა „გ. კ-ის" ანტირევ. ხასიათს, იბრძოდა „გ. კ-ის" მიერ მუშათა მოძრაობაში გავლენის მოპოვების წინააღმდეგ, ამავე დროს ცდილობდა ლიბერალების გავლენისაგან გაეთავისუფლებინა კავშირის რადიკალური ფრთა.

**განთავისუფლებული რაიონები** ჩინეთისა, ჩინეთის ტერიტორიის ნაწილი, რ-იც ანტიიაპონური განმათ. ომის პერიოდში (1937—45) იაპ. ოკუპანტებისაგან გაათავისუფლეს სახ. შეიარაღებულმა ძალებმა ჩინ. კომპარტიის ხელმძღვანელობით.

**განთიადი,** დაბა (1966-იდან) აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში, შავიზღვისპირა დაბლობზე, თბილის—სოჭის სარკინიგზო და საავტ. გზაზე. რკინიგზის სადგ. ზ. დ. 40 *მ*, გაგრიდან 15 *კმ*. 7,0 ათ. მცხ. (1974). ზღვისპირა კლიმ. კურორტი. არის თამბაქოს საფერმენტაციო ფ-კა, საკონსერვო ქ-ნა და ადგილ. მნიშვნელობის წვრილი საწარმოები. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა). 3 საშ. სკოლა, 2 სკოლა-ინტერნატი, ბ-კა, კინოთეატრი, კლუბი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

დაბის ადგილას ადრე სოფ. ცანდრიფში იყო. 1867 მას პილენკოვო ეწოდა, 1948 — განთიადი. გ-ში შემორჩენილია ადრინდ. ფეოდ. ხანის (მკვლევართა აზრით, VI ს. I ნახ.) ქვის ბლოკებით მოპირკეთებული სამნავიანი ბაზილიკა. შეკეთებულია დაახლ. IX—X სს.

*ვ. ჯაოშვილი. ლ. რჩეულიშვილი.*

**განთიადი,** სოფელი დმანისის რ-ნში, დმანისის პლატოზე, მდ. მაშავერის ნაპირებზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., დუნუსი, ჯავახი). ზ. დ. 1060 *მ*, დმანისიდან 5 *კმ*, კაზრეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 25 *კმ*. სერგო ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

სოფელში შემორჩენილია X—XI სს. ეკლესია, რ-იც მრავალჯერ გადაუკეთებიათ. კედლებში ჩაყოლებულია წარწერიანი ლოდები, ერთი — აგების თანადროული, ორი — XIII—XIV სს-ისა. ახლანდ. ქართ. მოსახლეობა XIX ს-ში ჯავახეთიდან არის მოსული.

**განთიადი,** ზესტაფონის რ-ნის სოფლების *დიდი განთიადის* და *პატარა განთიადის* ძვ. სახელწოდება.

**განთიადი** (ყოფ. ჭანიეთური), სოფელი მახარაძის რ-ნში (კონჭკათის სოფსაბჭო), მდ-ების სუფსისა და ნატანების წყალგამყოფის ჩრდ. კალთაზე, მდ. სუფსის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 80 *მ*, მახარაძიდან 20 *კმ*. კონჭკათის კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა

სოფ. კონჭკათში (3 კმ). სოფელში შემორჩენილია განვითარებული ფეოდ. ხანის ეკლესია.

**განთიადი,** სოფელი ჩოხატაურის რ-ნში, ზემო ხეთის მთის ჩრდ. კალთაზე. ზემო ხეთის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., გოგოური, თხილაგანი). ზ. დ. 300 *მ*, ჩოხატაურიდან 19 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 20 *კმ*. ზემო ხეთის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა). რვაწლ. სკოლა.

**განთიადი** (ყოფ. ყ ა რ ა დ ე რ ე), სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (მახინჯაურის სადაბო საბჭო), აჭარის ზღვისპირა ბორცვიან მთისწინეთში, მდ. ყოროლისწყლის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 100 *მ*, შავი ზღვიდან 2 *კმ*. ხელვაჩაურიდან 18 *კმ*, მახინჯაურიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). რვაწლ. და საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**განთიადი,** სოფელი ხობის რ-ნში (ახალსოფლის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 10 *მ*, ხობიდან 10 *კმ*, ხორგიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. ახალსოფლის საბჭ. მეურნეობა (მეღორეობა). საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, მედპუნქტი, საყოფაცხოვრებო მომსახურების ობიექტები.

**„განთიადი“,** საქ. სსრ ნებაყოფლობითი სპორტული საზ-ბა. დაარსდა 1958 სპორტ. საზ-ბების „პიშჩევიკის“, „ნაუკას“, „კრასნოე ზნამიას“ და სხვ. ბაზაზე. აერთიანებს საქ. სსრ მრეწველობის 9 დარგობრივი პროფკავშირის წევრებს. 1976 წ. 1 იანვრისათვის საზ-ბაში იყო 175453 წევრი, მ. შ. 244 სსრკ-ის სპორტის ოსტატი, 4 სპორტის დამს. ოსტატი, 14 საერთაშ. კლასის სპორტის ოსტატი. საზ-ბას აქვს 14 სტადიონი, 21 სპორტ. დარბაზი, 121 კალათბურთისა და 183 ფრენბურთის მოედანი, 32 ფეხბურთის სათამაშო მინდორი და 12 ჩოგბურთის კორტი. „გ-ში“ აღიზარდნენ ლ. *თედიაშვილი*, დ. *შანიძე* და სხვ.

**„განთიადი“,** ქართული ყოველდღიური პოლიტ.-ლიტ. გაზეთი. რსდმპ თბილისის გაერთ. კომიტეტის ორგანო. პირველი ნომერი გამოვიდა 1906 წ. 5 მარტს. გაზეთი სისტემატურად აქვეყნებდა ი. სტალინის სტატიებს, განსაკუთრებით აქტ. მნიშვნელობისა იყო სტატია „სახელმწიფო სათათბირო და სოციალ-დემოკრატების ტაქტიკა“. რედაქტორ-გამომცემელი — თ. კიკვაძე. ბოლშევიკების ფრაქციიდან სარედაქციო კოლეგიაში შედიოდნენ ი. სტალინი, მ. ცხაკაია, ფ. მახარაძე და სხვა პარტ. მოღვაწეები. 1906 წ. 10 მარტს მთავრობის განკარგულებით „გ.“ დაიხურა. 12 მარტიდან „გ-ის“ ნაცვლად გამოდიოდა გაზ. „ელვა“. *გ. ჟვანია*.

**„განთიადი“,** ქართული ორკვირეული სამეცნ., ლიტ. და პოლიტ. ჟურნალი. გამოდიოდა ქუთაისში 1915. თავდაპირველად რედ.-გამომცემელი იყო ს. მჭედლიძე, მე-5 ნომრიდან — რ. ფანცხავა (ხომლელი). ჟურნალში თანამშრომლობდნენ ი. ფანცხავა, ვ. წერეთელი, გ. ტაბიძე, ი. იოსელიანი, ნ. ლომოური, ი. გრიშაშვილი, დუტუ მეგრელი, პ. მირიანაშვილი, და სხვ. გამოვიდა 17 ნომერი.

**„განთიადი“,** საქართველოს მწერალთა კავშირისა და ქუთაისის განყოფილების ლიტ. ალმანახი; გამოდის 1975-იდან ქუთაისში, ორ თვეში ერთხელ. აქვეყნებს ქართვ. მწერალთა ნაწარმოებებს, პუბლიც. და კრიტ. წერილებს, რეცენზიებს, თარგმანებს და სხვ. რედ.—გ. ფანჯიკიძე. ტირაჟი 30 ათ. ც. (1976).

**განი** პავლე ვასილის ძე (1793 — 1862), სენატორი, წარმოშობით კურლანდიელი ბარონი. სარგებლობდა ნიკოლოზ I-ის განსაკუთრებული ნდობით. საქართველოს რუსეთთან „შერწყმის“ საქმეში მეფის მთავრობა მნიშვნელოვან ადგილს უთმობდა მმართველობის სისტემას. ამ მიზნით 1837 ზაფხულში გ. საქართველოში გამოგზავნეს, სადაც რუს. ტრაფარეტის მიხედვით შეადგინა მმართველობის რეფორმის პროექტი. 1840 წ. 10 აპრ. გ-ის პროექტის საფუძველზე მეფის მთავრობამ დაამტკიცა სარეფორმო დებულება. 1841 წ. 1 იანვრიდან კანონი ძალაში შევიდა, მაგრამ ცხოვრებასთან შეუსაბამობის გამო მალე კრახი განიცადა.

გ-ის ადმ. რეფორმა სოც. და კლასობრივი თვალსაზრისით ფეოდ.-ბატონყმური წყობილების, კოლონ. პოლიტ. განმტკიცებასა და პრივილ. წოდების უზრუნველყოფას ემსახურებოდა.

**განიარაღება,** იმ ღონისძიებათა სისტემა, რ-თა განხორციელებამ უნდა გამოიწვიოს საომარ საშუალებათა ლიკვიდაცია ან შემცირება. გ-ის ყველაზე რადიკალური სახეა საყოველთაო და სრული გ., რ-იც გულისხმობს სახელმწიფოების მიერ შეიარაღებული ძალების დაშლას და სამხ. დაწესებულებათა გაუქმებას, შეიარაღების, აგრეთვე სამხ. ტექნიკის მოსპობას და მათი წარმოების შეწყვეტას, მ. შ. ბირთვული იარაღის, მის მისატან საშუალებათა და მასობრივი მოსპობის იარაღის სხვა სახეობათა სრულ ლიკვიდაციას. ამასთან სახელმწიფოებს შეუძლიათ შეინარჩუნონ მხოლოდ მსუბუქი საშროლი იარაღით აღჭურვილი პოლიციის (მილიციის) ფრიად შეზღუდული კონტინგენტები. ნაწილობრივი გ-ის ღონისძიებებში იგულისხმება ამა თუ იმ ტიპის შეიარაღების, მაგ., ბაქტერიოლოგიური, ქიმ. თუ ბირთვული იარაღის მოსპობა, შეიარაღებული ძალებისა და შეიარაღების შემცირება და ა. შ. ბოლო ხანს ხორციელდება ღონისძიებანი, რ-ებიც აფერხებენ გამალებულ შეიარაღებას და გამაფრთხილებელი ხასიათისა არიან (ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვა სამ სფეროში და მისი გაუვრცელებლობა, კოსმოსში და ზღვის ფსკერზე მასობრივი მოსპობის საშუალებათა განლაგების აკრძალვა, უბირთვო ზონების შექმნა, ბირთვული ომის შემთხვევით დაწყების შესაძლებლობის შემცირება და სხვ.).

გ-ის მიზანია საერთაშ. მშვიდობის შენარჩუნება. იგი მშვიდობის ყველაზე ქმედითი გარანტიაა, რადგან სპობს ან ამცირებს ომის გაჩაღებისა და წარმოების მატერ.-ტექ. ბაზას. შეიარაღების მოსპობა მკვიდრ საფუძველს შეუქმნიდა სხვადასხვა საზ. წესწყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიან თანაარსებობას, რადგანაც მათ შორის სხვაგვარი ურთიერთობები პრაქტიკულად გამორიცხული იქნებოდა. მარქსიზმის კლასიკოსებს გ. ყოველთვის მიაჩნდათ ომების თავიდან აცილების ეფექტურ საშუალებად. XIX ს. ბოლოს ფ. ენგელსმა დაასაბუთა არმიების და საომარ საშუალებათა ლიკვიდაციის აუცილებლობა, ვ. ი. ლენინი „სოციალიზმის იდეალად“ თვლიდა გ-ს. სკკპ პროგრამაში ხაზგასმითაა აღნიშნული, რომ „იმპერიალიზმმა ხალხებს დააკისრა შეიარაღების უმაგალითო ტვირთი. სოციალიზმს კაცობრიობის წინაშე თავის მოვალეობად მიაჩნია, რომ იხსნას იგი ეროვნ. სიმდიდრის ამ უაზრო ფლანგვისაგან“ (საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა, მიღებული სკკპ XXII ყრილობის მიერ, თბ., 1961, გვ. 65). საერთაშ. საფუძველზე გ-ის საკითხთა განხილვის პირველ ცდებს ადგილი ჰქონდა ჰააგის კონფერენციებზე 1899 და 1907. გ-ის თაობაზე რეგულარული საერთაშ. მოლაპარაკება დაიწყო 1920-იან წლებში ერთა ლიგის ჩარჩოებში. საბჭ. სახელმწიფო ყოველთვის იბრძოდა როგორც საყოველთაო და სრული, ასევე შეზღუდული ხასიათის გ-თვის. ეს პრინციპული ბრძოლა საბჭ. საგარეო პოლიტიკის, მშვიდობის განმტკიცების ლენინური კურსის განუყოფელი ნაწილია. *გენუის კონფერენციაზე 1922* საბჭ. დელეგაციამ ვ. ი. ლენინის მითითებით დააყენა შეიარაღების საყოველთაო შემცირების საკითხი. 1928 სსრკ-მა, ისტორიაში პირველად, გ-ის კონფერენციის მოსამზადებელ კომისიაში შეიტანა პროექტი „კონვენციისა საყოველთაო, სრული და დაუყოვნებელი განიარაღების შესახებ“. სრული გ-ის საკითხი სსრკ-მა დააყენა აგრეთვე გ-ის საყოველთაო კონფერენციაზე 1932, მაგრამ რადგან მსხვილი იმპერიალ. სახელმწიფოები სინამდვილეში არ აპირებდნენ რაიმე არსებითი ზომები მიეღოთ გ-ის მიმართულებით, საბჭ. წინადადებები მიღებული არ იქნა. გ-ის საკითხი განსაკუთრებული სიმწვავით დადგა II მსოფლიო ომის შემდეგ, ბირთვული და რაკეტული იარაღის შექმნის, მათი სწრაფი სრულყოფის, აგრეთვე მასობრივი მოსპობის იარაღის სხვა სახეობათა განვითარების გამო. ბრძოლა გ-თვის, როგორც მტკიცე საერთაშ. მშვიდობის უზრუნველყოფის მატერ. გარანტიისათვის, თანამედროვეობის ობიექტური მოთხოვნილებაა. 1959 გაეროს გენ. ასამბლეის XIV სესიაზე სსრკ-მა შეიტანა წინადადება საყოველთაო და სრული გ-ის შესახებ. გენ. ასამბლეამ 1959 წ. 20 ნოემბ. ერთხმად მიიღო რეზოლუცია, რ-მაც მოიწონა საბჭ. წინადადების ძირითადი იდეა და მოუწოდა მთავრობებს, ყოველი ღონე იხმარონ ამ პრობლემის კონსტრ. გადაჭრისათვის. 1962 სსრკ-მა წამოაყენა დეტალურად დამუშავებული პროექტი ხელშეკრულებისა საყოველთაო და სრული გ-ის შესახებ. პროექტი ითვალისწინებდა ყველა სახელმწიფოს შეიარაღებული ძალებისა და შეიარაღების ეტაპობრივ ლიკვიდაციას მკაცრ საერთაშ. კონტროლთან ერთად. ამ საბჭ. პროგრამას ისტ. მნიშვნელობა აქვს; მან განსაზღვრა მიზანი, რ-ისკენაც უნდა იქნეს მიმართული მოლაპარაკება გ-ის თაობაზე, აგრეთვე ამ მიზნის განხორციელების კონკრ. გზები; ამავე დროს, რაკი იმპერიალ. სახელმწიფოთა მმართველი წრეები პოლიტ., ეკონ. და სხვა ფაქტორების ზეგავლენით თანხმობას აცხადებენ გ-ის მხოლოდ განსაზღვრულ ღონისძიებებზე, სსრკ დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ნაწილობრივ გ-საც, რ-ის განხორციელება ახლავე შეიძლება. სსრკ-ის მემორანდუმში (1968 წ. 1 აგვ.) დასახული იყო ზოგიერთი გადაუდებელი ღონისძიება გამალებული შეიარაღების შესაწყვეტად. სსრკ-ის დაულალავი მეცადინეობით მოპოვებულია მნიშვნელოვანი წარმატებები: სახელდობრ, 1963 დაიდო მოსკ. ხელშეკრულება ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვაზე ატმოსფეროში, კოსმოსურ სივრცეში და წყალქვეშ; 1967 — ხელშეკრულება კოსმ. სივრცის, მთვარისა და სხვა ციური სხეულების კვლევა-გამოყენებისას სახელმწიფოთა საქმიანობის პრინციპების შესახებ; 1968 — ხელშეკრულება ბირთვული იარაღის გაუვრცელებლობის შესახებ; 1971 — ხელშეკრულება ზღვებისა და ოკეანეების ფსკერზე და მათ წიაღში ბირთვული იარაღის და მასობრივი მოსპობის იარაღის სხვა სახეობათა განლაგების აკრძალვის თაობაზე; 1972 — კონვენცია ბაქტერიოლოგიური (ბიოლ.) და ტოქსინური იარაღის შემუშავების, წარმოების და დაგროვების აკრძალვის და მათი განადგურების შესახებ. გ-ის საქმეში ახ. მიმართულების მაუწყებელია სსრკ-აშშ-ის შეთანხმებები თანამედროვე შეიარაღების ყველაზე საშიშ და ძვირად ღირებულ სახეობათა შეზღუდვის შესახებ; ხელშეკრულება რაკეტსაწინააღმდეგო თავდაცვის სისტემების შეზღუდვის თაობაზე (1972), დროებითი შეთანხმება ზოგიერთ ღონისძიებაზე სტრატეგიული შეტევითი შეიარაღების შეზღუდვის სფეროში (1972), ძირითადი პრინ-



«განთიადი». ქართული ყოველდღიური პოლიტიკურ-ლიტერატურული გაზეთი.



«განთიადი». ქართული ორკვირეული სამეცნიერო ლიტერატურული და პოლიტიკური ჟურნალი.



«განთიადი». საქართველოს მწერალთა კავშირისა და ქუთაისის განყოფილების ლიტ. ალმანახი.

განკუთრი წერტილები



ნახ. 1.



ნახ. 2.



ნახ. 3, ა. ნახ. 3, ბ.



ნახ. 3, გ.



ნახ. 4.



ნახ. 5, ა.



ნახ. 5, ბ.

ციპები მოლაპარაკებისა სტრატეგიული შეტევითი შეიარაღების შემდგომი შეზღუდვის თაობაზე (1973), შეთანხმება ბირთვული ომის თავიდან აცილების შესახებ (1973), ბირთვული იარაღის მიწისქვეშ გამოცდის შეზღუდვის ხელშეკრულება (1974). მშვიდობისა და საერთაშორისო თანამშრომლობისათვის, ხალხთა თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის შემდგომი ბრძოლის პროგრამა, რ-იც სკკპ XXV ყრილობამ დასახა, მოწმობს, რომ სსრკ კვლავაც იბრძოლებს გამალებული შეიარაღების შესაწყვეტად და გ-თვის, კერძოდ, სტრატეგიული შეიარაღების შეზღუდვის შესახებ ახ. შეთანხმების დასადებად აშშ-თან, ბირთვული იარაღის გამოცდის სრული შეწყვეტის, ქიმიური იარაღის აკრძალვისა და მოსპობის, მასობრივი მოსპობის იარაღის ახალ სახეობათა შექმნისა და ბუნებრივ გარემოზე სამხ. ზემოქმედების აკრძალვის შესახებ საერთაშ. ხელშეკრულებათა დასადებად, აგრეთვე ცენტრ. ევროპაში შეიარაღებული ძალებისა და შეიარაღების შემცირების შესახებ.

გაეროს წესდება (მმ. 11, 16, 47) ითვალისწინებს გ-ის ღონისძიებათა განხორციელებას. გ-ის საკითხები მუდამ დგას გენ. ასამბლეის დღის წესრიგში. გაერომ უშუალო მონაწილეობა მიიღო ნაწილობრივი გ-ის შესახებ დადებულ ზემოაღნიშნულ მრავალმხრივ ხელშეკრულებათა მომზადებაში. ეს ხელშეკრულებები, გარდა მოსკ. 1963 ხელშეკრულებისა, მოიწონა და ხელმოსაწერად გახსნა გენ. ასამბლეამ. საგრძნობლად გააქტიურდა გ-ის პრაქტ. საკითხებზე მომუშავე სპეც. ორგანოთა საქმიანობა. ასეთი ორგანოა გ-ის კომიტეტი 26 სახელმწიფოს შემადგენლობით, რ-იც თუმცა გაეროს ორგანო არ არის, მაგრამ მჭიდრო კავშირშია მასთან და მას წარუდგენს მოხსენებებს თავისი საქმიანობის შესახებ. გ-ის საქმისათვის ღიდი მნიშვნელობა ექნებოდა გ-ის მსოფლიო კონფერენციას, რ-ის მოწვევას მოითხოვს სსრკ. ასეთი წინადადება შეიტანა მან 1971 გენ. ასამბლეის XXVI სესიაზე, რ-მაც სავსებით მოიწონა გ-ის მსოფლიო კონფერენციის მოწვევის იდეა. ეს დაადასტურა 1975 გენ. ასამბლეის XXX სესიამაც. გ-ის პრობლემამ მთავარი ადგილი დაიკავა გენ. ასამბლეის XXXI სესიის დღის წესრიგში (1976).

სსრკ-ის ბრძოლას გ-თვის შედეგად მოჰყვა გ-ის პრინციპის ჩამოყალიბება საერთაშ. სამართალში. თანამედროვე ეტაპზე იგი ნიშნავს სახელმწიფოთა ვალდებულებას ხელი შეუწყონ როგორც ნაწილობრივი, ასევე საყოველთაო და სრული გ-ის ეფექტურ ღონისძიებათა სწრაფ შემუშავებას. ასეთ ვალდებულებას შეიცავენ მრავალმხრივი და ორმხრივი ხელშეკრულებანი, მაგ., ხელშეკრულება ბირთვული იარაღის გაუვრცელებლობის შესახებ (VI მუხლი), სსრკ-აშშ-ის შეთანხმება რაკეტსაწინააღმდეგო სისტემების შეზღუდვაზე (პრეამბულა). გ-ს მხარი დაუჭირა ევრ. უშიშროებისა და თანამშრომლობის თათბირმა. თათბირის დასკვნითს აქტში (ჰელსინკი, 1975) ევროპის 33 სახელმწიფომ, მ. შ. სსრკ-მა, აგრეთვე აშშ-მა და კანადამ აუცილებლად მიიჩნიეს ეფექტური ზომების მიღება იმ მიმართულებით, რომ საბოლოო ჯამში მიაღწიონ საყოველთაო და სრულ გ-ს. გ-თვის ბრძოლა სულ უფრო ფართო ხასიათს ღებულობს. სსრკ-თან ერთად ამ ბრძოლის მეღროშეა სხვა სოციალ. ქვეყნებიც. მსოფლიოს მშვიდობისმოყვარე ძალებს, აგრეთვე იმპერიალ. სახელმწიფოების მმართველი წრეების ყველაზე რეალისტურად განწყობილ ნაწილს შეგნებული აქვს, რომ გ-ის მისაღწევად აუცილებელია ქმედითი ზომების მიღება. გ-თვის ბრძოლაში მონაწილეობენ სხვადასხვა საზ. ორგანიზაციები. გ-ის მოთხოვნა მსოფლიოს კომუნისტური მოძრაობის საპროგრამო დებულებაა, რაც ასახულია კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა თათბირებზე მიღებულ დოკუმენტებში. გ-თვის ბრძოლაში აქტ. როლს ასრულებს მშვიდობის მომხრეთა მოძრაობა. მშვიდობისმოყვარე ძალთა მსოფლიო კონგრესმა მოსკოვში (1973 ოქტ.) მხურვალედ დაუჭირა მხარი უახლოეს ხანში გ-ის მსოფლიო კონგრესის მოწვევის იდეას. 1976 სექტემბერში კი გამალებული შეიარაღების შესაწყვეტად, გ-თვის და დაძაბულობის შესანელებლად ჰელსინკიში გაიმართა მსოფლიო კონფერენცია 100-ზე მეტი ქვეყნის საზოგადოებრიობის წარმომადგენელთა მონაწილეობით.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., „განიარაღების" ლოზუნგის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 23; ბ რ ე ჟ ნ ე ვ ი ლ. ი., სკკპ ცენტრალური კომიტეტის ანგარიში და პარტიის მორიგი ამოცანები საშინაო და საგარეო პოლიტიკის დარგში. მოხსენება სკკპ XXV ყრილობას 1976 წლის 24 თებერვალს, თბ., 1976; Э н г е л ь с Ф., Может ли Европа разоружиться?, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 22; Б о г д а н о в О. В., Всеобщее и полное разоружение. (Международно-правовые вопросы), М., 1964; მ ი ს ი ვ ე, Разоружение — гарантия мира. (Международно-правовые проблемы), М., 1972.

*რ. დეკანოზოვი.*

**ᲒᲐᲜᲘᲑᲐᲚᲘ** აბრამ (იბრაგიმ) პეტრეს ძე (დაახლ. 1697, ლაგონი, ჩრდ. ეთიოპია, — 14. V. 1781, სუიდა, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი), რუსი სამხ. ინჟინერი, გენ.-ანშეფი (1759), ა. პუშკინის პაპის (დედის მხრიდან) მამა. წარმოშობით ეთიოპი თავადის ვაჟი. 7 წლისა თურქებმა მძევლად წაიყვანეს. 1706 რუს. ელჩმა კონსტანტინოპოლში ს. რაგუზსკიმ პეტრე I-ს აჩუქა. 1707 მონათლეს და ნათლიის პეტრე I-ის პატივსაცემად პეტრე დაარქვეს, მაგრამ 1737-მდე საბუთებში აბრამ პეტრეს ძედ იხსენიება. შემდგომში მიიღო გვარი — განიბალი. 1706—17 გ. პეტრე I-ის კამერდინერი და მდივანი იყო. 1717—23 სამხ. საინჟინრო საქმეს სწავლობდა საფრანგეთში. რუსეთში დაბრუნების შემდეგ ხელმძღვანელობდა საინჟინრო სამუშაოებს. 1726 დაწერა წიგნი სამხ. საინჟინრო ხელოვნებაზე. 1727—31 გადასახლებული იყო ციმბირში. ელისაბედის დროს აღიდგინა დაკარგული უფლებები და დაწინაურდა. 1737 მეორე ცოლთან შეეძინა ვაჟი — ოსიპი (ა. პუშკინის პაპა). ა. პუშკინმა თავისი დიდი პაპის სახე დახატა მოთხრობაში „პეტრე დიდის ზანგი".

**ᲒᲐᲜᲘᲕᲔᲢ ᲒᲐᲠᲡᲘᲐ** (Ganivet Garcia) ანხელ (13. XII. 1862, გრანადა, — 29. XI. 1898, რიგა), ესპანელი მწერალი და ფილოსოფოსი. მკაცრად აკრიტიკებდა ფეოდალ. კათოლ. საზ-ბას, ბურჟ. დემოკრატიას და კოლონიალიზმს. მისმა პროგრ. იდეებმა გამოხატულება ჰპოვა ესეიში „ესპანური იდეოლოგია" (1897) და უნამუნოსთან მიმოწერაში „ესპანეთის წარმოშობა" (1898), რომანებში „მაიას სამეფოს დაპყრობა უკანასკნელი ესპანელი კონკისტადორის პიო სიდის მიერ" (1897), „დაუღლელი შემოქმედის პიო სიდის საქმენი" (1898). გ. გ-ს შემოქმედებისთვის უცხო არ არის პესიმიზმი, სტოიციზმი, ფატალიზმი, უტოპიური იდეები.

**ᲒᲐᲜᲘᲕᲘ ᲕᲣᲚᲙᲐᲜᲣᲠᲘ ᲡᲘᲔᲠᲐ,** ქედი *მექსიკის მთიანეთის* სამხრ. ნაწილში. სიგრძე 800 *კმ*, სიგანე 50—100 *კმ*. ინტენსიური ვულკანიზმის რ-ნი. მოქმედი ვულკანებია: ორისაბა (5700 *მ*, ყველაზე მაღალი ვულკანი), პოპოკატეპეტლი (5452 *მ*). ხშირია მიწისძვრა. ზ. დ. 1000 *მ*-მდე ტროპ. ტყეებია, 1000-იდან 2000 *მ*-მდე — შერეული, 2000—4000 *მ*-ზე — ფიჭვნარი და სოჭნარი, უფრო მაღლა — სუბალპ. და ალპ. მდელოები. დიდი ვულკანების მწვერვალები თოვლიანია. ქედის ძირში გაშენებულია ქ. მეხიკო.

**ᲒᲐᲜᲘᲕᲞᲘᲠᲘᲐᲜᲔᲑᲘ** (Plagiostomata), ხრტილიანი თევზების რიგი *ფირფიტლაყუჩიანების* ქვეკლასისა.

**ᲒᲐᲜᲘᲗᲧᲐᲣ,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (ყორნისის სოფსაბჭო), ფრონის ხეობაში. ზ. დ. 1000 *მ*, ზნაურიდან 15 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 *კმ*. ბეყმარის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ყორნისში (3 *კმ*).

**ᲒᲐᲜᲘᲛᲔᲓᲔ** (Ganimēdēs), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში ტროის მეფისწული, მოკვდავთა შორის უმშვენიერესი. ზევსის უსაყვარლესი ჭაბუკი, რ-იც ღმერთებმა მოიტაცეს და ოლიმპზე მერიქიფედ წაიყვანეს. გვიანდ. ვერსიით გ. ზევსმა მოატაცებინა არწივს (ანდა თვითონ გადაიქცა არწივად), სამაგიეროდ ტროას წყვილი ღვთაებრივი ცხენი უბოძა. ხელოვნებაში გამოსახულია ნაზი, მშვენიერი ჭაბუკის სახით ზევსთან ან არწივთან ერთად. გ-ს მოტაცება სიუჟეტად გამოიყენეს მოქანდაკეებმა ლეოქარემ. თორვალდსენმა; მხატვრებმა — კორეჯომ, რუბენსმა, რემბრანდტმა; ცნობილია გოეთეს ლექსი გ-ს შესახებ.

**ᲒᲐᲜᲘᲛᲔᲓᲔ,** პლანეტა *იუპიტერის* თანამგზავრი, ზომით ყველაზე დიდი (დიამეტრი დაახლოებით 5150 *კმ*), იუპიტერიდან მანძილის მიხედვით მეოთხე (1070 ათ. *კმ* დაშორებული). გ. აღმოაჩინა *გალილეიმ* 1610.

**ᲒᲐᲜᲘᲛᲔᲓᲔ,** მცირე ცთომილი № 1036, აღმოაჩინა გერმ. ასტრონომმა უ. *ბაადემ* 1924. მზიდან საშ. მანძილია 2,66 ა. *ე*. საინტერესოა იმით, რომ ახასიათებს ორბიტის დიდი დახრილობა (26,3°) და შესამჩნევი ექსცენტრისიტეტი (0,54).

**ᲒᲐᲜᲘᲡ ᲓᲘᲝᲓᲘ,** ნახევრადგამტარული ხელსაწყო, რ-ის მუშაობა ემყარება განის ეფექტს. გ. დ-ის ძირითადი ელემენტია კალიუმის არსენიდის, ინდიუმის ფოსფიდის (ან სხვა ნახევრადგამტარული) კრისტალი, რ-თანაც შეერთებულია 2 ომური კონტაქტი. კრისტალის სისქე იცვლება ერთეული *მკმ*-იდან ასეულ *მკმ*-მდე, კუთრი ელექტრული წინაღობა კი — 0,001-იდან —0,01 *ომ*-მდე. კრისტალში განის ეფექტი წარმოიქმნება მაშინ, როცა ველის დაძაბულობა „კრიტიკულს" (კალიუმის არსენიდში დაახლ. 300 *კვ/მ*-ს) მიაღწევს. გ. დ-ს ელექტრულ რხევათა გაძლიერებისა და გენერირებისათვის იმ შემთხვევაში იყენებენ, როცა სიხშირე 0,1-იდან 100 *გჰც*-მდეა და სიმძლავრე იმპულსური რეჟიმით მუშაობის დროს რამდენიმე *კვტ* აღწევს, უწყვეტი რეჟიმით მუშაობისას კი — რამდენიმე ასეულ *მეგვტ*-ს. გ. დ-ს იყენებენ აგრეთვე ელექტრულ მოწყობილობებში სწრაფმოქმედი ლოგიკური და ფუნქციონალური ელემენტების შესაქმნელად.

**ᲒᲐᲜᲘᲡᲘ,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (კობის სოფსაბჭო), ალევის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, მდ. მთიულეთის არაგვის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 1650 *მ*, ყაზბეგიდან 40 *კმ*. კობის სერგო ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. მლეთაში (3 *კმ*).

**ᲒᲐᲜᲙᲐᲜᲝᲜᲔᲑᲐ,** ძვ. საქართველოში საეკლესიო სჯულის ან სამონასტრო წესდებულების დამრღვევი სასულიერო თუ საერო პირის დასჯა საეკლ.-სამონასტრო ხელისუფლების მიერ. დანაშაულისდა მიხედვით არსებობდა სხვადასხვაგვარი სასჯელი — შეგონება, მონანიება, ხარისხ-პატივის აყრა, ეკლესია-მონასტრისაგან განკვეთა-გაძევება, აგრეთვე ზოგი სხეულებრივი და ქონებრივი სასჯელი და სხვ; ასეთ სასჯელს, კერძოდ, ქონებრივს, *საკანონო* ეწოდებოდა. ზოგი ამ სასჯელთაგანი საერო სასჯელს ემატებოდა.

*დ. ფურცელაძე.*

**ᲒᲐᲜᲙᲐᲠᲒᲣᲚᲔᲑᲐ,** მმართველობის აქტი სსრკ-ში, რ-საც მინისტრთა საბჭოს ან ადგილ. საბჭოს აღმასკომის სახელით გამოსცემს და ხელს აწერს მინისტრთა საბჭოს თუ აღმასკომის თავ-რე ან მისი მოადგილე. გ-ს იღებენ ისეთ საკითხებზე,

რ-ებიც კოლეგიურ განხილვას არ საჭიროებს. იგი, როგორც წესი, არანორმატიული ხასიათისაა, აწესრიგებს კონკრ. საკითხებს.

**განკერძოება** გრამატიკაში, სიტყვის ან სიტყვათა ჯგუფის აზრობრივი და ინტონაციური გამოყოფა წინადადებიდან, რის შედეგადაც წინადადება იძენს მეტ დამოუკიდებლობასა და გამომსახველობას. განკერძოებული სიტყვები დაკავშირებულია წინადადების რომელიმე წევრთან, განსაზღვრავს, აზუსტებს მას, მაგრამ არ შედის ამავე წინადადების შედგენილობაში და გამოყოფილია მძიმით. შეიძლება განკერძოვდეს განსაზღვრება, გარემოება, უბრალო დამატება, დანართი (მათი ამხსნელი სიტყვებიანურთ). მაგ., „ამ სახლს მარჯვენივ წალმით დახურული მარანი ედგა, ოთხკუთხივ ლია და ფარღალალა“. *ზ. ჭუმბურიძე.*

**განკვეთა** საეკლესიო, ქრისტიანულ, იუდაისტურ და ზოგიერთ სხვა რელიგიაში საეკლესიო სასჯელი — რელიგ. თემიდან გარიცხვა, ზოგჯერ კი სიკვდილით დასჯა. რელიგ. წარმოდგენით, ეკლესიიდან განკვეთილი ადამიანი სიკვდილის შემდეგ აუცილებლად ჯოჯოხეთში მოხვდებოდა. შუა საუკუნეებში ეკლესიიდან განკვეთეს *ვალდენსები* (1184), მსოფლიო საეკლ. კრებამ — იან *ჰუსი* (1412), იუდაისტმა რაბინებმა — უ. აკოსტა (1618), ბ. სპინოზა (1656) და სხვ. იხ. აგრეთვე *ინტერდიქტი, ანათემა.*

**განკვეთილობის ნიშნები,** ტექსტში სიტყვათა გამიჯვნის ნიშნები. გრაფიკულად ემთხვევა სასვენ ნიშნებს (>.:; იხ. აგრეთვე *პუნქტუაცია*). იწერებოდა სტრიქონს ზემოთ ან სტრიქონზე, სიტყვათა შორის. გ. ნ. დასტურდება ბერძნ.-რომაულ ძეგლებში; აქედანვე უნდა იყოს გადმოღებული საქართველოშიც. ქართ. ძეგლებში გ. ნ. გვხვდება VII ს-იდან (ხანმეტი ლექციონარი), X ს-მდე მათი ხმარება არასისტემატურია. XI ს-იდან ხშირად გვხვდება სიგელ-გუჯრებსა და ხელნაწერი წიგნების ანდერძ-მინაწერებში. XV—XVII სს. ძეგლებში გ. ნ-ის ხმარებას უკვე სისტემატური ხასიათი ჰქონდა. მაგ., ანასეულ „ქართლის ცხოვრებაში“ გამიჯნულია ყოველი სიტყვა.

*ლიტ.:* ქ ა ჯ ა ი ა ლ., განკვეთილობის ნიშნები ძველ ქართულ ხელნაწერებში, «პალეოგრაფიული ძიებანი», 1965, [ტ.] 1.

*ნ. ჟღენტი.*

**„განკითხვის დღე“,** რელიგიური წარმოდგენით ღვთის სამსჯავრო — „ქვეყნის აღსასრულისას“, როცა ღმერთი განსჯის ყველას, ცოცხალსა თუ მკვდარს, და ამის შემდეგ „ცოდვილნი“ ჯოჯოხეთში მოხვდებიან მუდმივ სატანჯველად, „უცოდველნი“ კი — სამოთხეში ნეტარებისათვის. დოგმატს „გ. დ-ის“ შესახებ იზიარებს მრავალი რელიგია, მ. შ. იუდაიზმი, ქრისტიანობა, ისლამი და სხვ.

**განკუთრი წერტილები** მათემატიკაში, 1. $F(x,y)=0$ განტოლებით მოცემული წირის განკუთრი წერტილი, $M_0(x_0,y_0)$ წერტილი, რ-შიც $F(x,y)$ ფუნქციის ორივე კერძო წარმოებული უდრის ნულს: $\left(\frac{\partial F}{\partial x}\right)_0=0,\ \left(\frac{\partial F}{\partial y}\right)_0=0.$ ამასთან, თუ $F(x,y)$ ფუნქციის მეორე რიგის წარმოებულთა შორის ერთი მაინც $M_0(x_0,y_0)$ წერტილში არ უდრის ნულს, მაშინ გ. წ-ს ეწოდება ორმაგი წერტილი. ორმაგი წერტილის მახლობლობაში წირის აგებულების შესწავლისათვის მნიშვნელოვან როლს ასრულებს $\Delta=\left(\frac{\partial^2F}{\partial x^2}\right)_0\cdot\left(\frac{\partial^2F}{\partial y^2}\right)_0-\left(\frac{\partial^2F}{\partial x\partial y}\right)_0^2$ გამოსახულების ნიშანი. თუ $\Delta>0$, მაშინ გ. წ-ს ეწოდება იზოლირებული წერტილი, მაგ., $y^2-x^4+4x^2=0$ წირისათვის კოორდინატთა სათავე წარმოადგენს იზოლირებულ გ. წ-ს (იხ. ნახ. 1). თუ $\Delta<0$, მაშინ გ. წ-ს ეწოდება კვანძითი წერტილი ან თვითთანაკვეთის წერტილი. მაგ., $(x^2+y^2+a^2)^2-4a^2x^2-a^4=0$ წირისათვის კოორდინატთა სათავე კვანძითი გ. წ-ია (იხ. ნახ. 2). თუ $\Delta=0$, მაშინ გ. წ. ან იზოლირებულია, ან ხასიათდება იმით, რომ წირის სხვადასხვა შტოს ამ წერტილში საერთო მხები აქვს, მაგ., ა) პირველი რიგის უკუქცევის წერტილი — წირის სხვადასხვა შტო საერთო მხების სხვადასხვა მხარეს მდებარეობს და ქმნის წვეტს (როგორც, მაგ., $y^2-x^3=0$ წირისათვის; იხ. ნახ. 3, ა); ბ) მეორე რიგის უკუქცევის წერტილი — წირის სხვადასხვა შტო საერთო მხების ერთ მხარეს მდებარეობს [როგორც მაგ., $(y-x^2)^2-x^5=0$ წირისათვის (იხ. ნახ. 3, ბ)]; გ) თვითშეხების წერტილი, მაგ., $y^2-x^4=0$ წირისათვის კოორდინატთა სათავე წარმოადგენს თვითშეხების წერტილს (იხ. ნახ. 3, გ). განკუთრი წერტილების სხვა მაგალითებია შეწყვეტის წერტილი და კუთხური წერტილი. შეწყვეტის წერტილი არის ისეთი გ. წ., რ-შიც წირი წყდება. ასე მაგ., $y=x\ln x$ წირისათვის (იხ. ნახ. 4) კოორდინატთა სათავე წარმოადგენს შეწყვეტის წერტილს. კუთხური წერტილი კი ისეთი გ. წ-ია, რ-შიც წირს ორი სხვადასხვა მხები აქვს, მაგ., $y=|x|$ წირისათვის კოორდინატთა სათავე კუთხური წერტილია.

2. განკუთრი წერტილი დიფერენციალურ განტოლებათა თეორიაში, წერტილი, რ-შიც ერთდროულად ნულად იქცევა $\frac{dy}{dx}=\frac{P(x,y)}{Q(x,y)}$ (1) დიფერენციალური განტოლების მარჯვ. მხარის მრიცხველი და მნიშვნელი, სადაც $P(x,y)$ და $Q(x,y)$ უწყვეტად წარმოებადი ფუნქციებია.

თუ დავუშვებთ, რომ გ. წ. მდებარეობს კოორდინატთა სათავეში და გამოვიყენებთ ტეილორის ფორმულას, მაშინ (1) განტ. შეიძლება წარმოვადგინოთ შემდეგი სახით: $\frac{dy}{dx}=\frac{cx+dy+P_1(x,y)}{ax+by+Q_1(x,y)}$, სადაც $P_1(x,y)$ და $Q_1(x,y)$ უსასრულოდ მცირენი არიან $\sqrt{x^2+y^2}$-ის მიმართ. ფრანგმა მათემატიკოსმა ა. *პუანკარემ* და ამერ. მათემატიკოსმა ი. ბენდიქსონმა დაადგინეს, რომ გ. წ-ის მახლობლობაში ინტეგრალურ წირთა ქცევის ხასიათი დამოკიდებულია $\begin{vmatrix} a-\lambda & b \\ c & d-\lambda\end{vmatrix}=0$ *მახასიათებელი განტოლების* $\lambda_1$ და $\lambda_2$ ფესვებზე. კერძოდ, თუ $\lambda_1\neq\lambda_2$ და $\lambda_1\cdot\lambda_2>0$ ან $\lambda_1=\lambda_2$, მაშინ გ. წ. წარმოადგენს ე. წ. კვანძს, მაგ., $y'=2\frac{y}{x}$ დიფერენციალური განტოლებისათვის $\lambda_1=1,\ \lambda_2=2$ და წერტილი (0,0) წარმოადგენს კვანძს (იხ. ნახ. 5, ა). იგივე (0,0) წერტილი არის $y'=\frac{y}{x}$ განტოლების (აქ $\lambda_1=\lambda_2=1$, იხ. ნახ. 5, ბ) კვანძიც. თუ $\lambda_1\neq\lambda_2$ და $\lambda_1\cdot\lambda_2<0$, მაშინ გ. წ. არის ე. წ. უნაგირი. მაგ., $y'=-\frac{y}{x}$ განტოლებისათვის $\lambda_1=-1,\ \lambda_2=1$ და წერტილი (0,0) უნაგირია (იხ. ნახ. 6). თუ $\lambda_{1,2}=\alpha\pm i\beta,\ \alpha\neq0,\ \beta\neq0$, მაშინ გ. წ. ე. წ. ფოკუსია. მაგ., $y'=\frac{x+y}{x-y}$ განტოლებისათვის $\lambda_1=1+i,\ \lambda_2=1-i$ და წერტილი (0,0) წარმოადგენს ფოკუსს (იხ. ნახ. 7). დაბოლოს, თუ $\lambda_{1,2}=\pm i\beta,\ \beta\neq0$, მაშინ გ. წ. ხშირად ე. წ. ცენტრია. მაგ., $y'=-\frac{x}{y}$ განტოლებისათვის $\lambda_1=-i,\ \lambda_2=i$ და წერტილი (0,0) წარმოადგენს ცენტრს (იხ. ნახ. 8).

დიფერენც. განტოლებათა გ. წ-ების შესწავლის საკითხი დიფერენც. განტოლებათა თვისებრივი თეორიის ერთ-ერთი დარგი — მნიშვნელოვან როლს ასრულებს სისტემის დინამიკაში, კერძოდ, მოძრაობის მდგრადობის საკითხებში, ამ მიმართულებით მნიშვნელოვანი შედეგები მიიღეს რუსმა მათემატიკოსმა ა. *ლიაპუნოვმა*, ა. პუანკარემ და სხვ.

3. ცალსახა ანალიზური ფუნქციის განკუთრი წერტილი, წერტილი, რ-შიც ირღვევა ფუნქციის ანალიზურობა. თუ არსებობს $a$ გ. წ-ის მიდამო, რ-იც თავისუფალია სხვა გ. წ-ებისაგან, მაშინ წერტილს ეწოდება იზოლირებული. თუ $a$ იზოლირებული გ. წ-ია და არსებობს სასრული $\lim_{z\to a} f(z)=b$, მაშინ $a$ წერტილს უწოდებენ აცილებად გ. წ-ს. თუ $a$ იზოლირებული გ. წ-ია და $\lim_{z\to a} f(z)=\infty$, მაშინ $a$ წერტილს უწოდებენ პოლუსს, ხოლო თუ $\lim_{z\to a} f(z)$ არ არსებობს, მაშინ — არსებითად განკუთრ წერტილს (იხ. აგრეთვე სტ. *ლორანის მწკრივი*).

განკუთრი წერტილები




ნახ. 6.




ნახ. 7.




ნახ. 8.

**განმაგნიტება,** გარეშე დამამაგნიტებელი ველის მოხსნის შემდეგ ფერომაგნიტურ სხეულში ნარჩენი დამაგნიტებულობის შემცირება. გ. შეიძლება რამდენიმე მეთოდით.

ჩაკეტილ მაგნიტსადენში დამამაგნიტებელი კოჭის გამორთვისას ადგილი ექნება ნარჩენ $M_r$ დამაგნიტებულობას (ნახ. 1). კოჭაში საწინააღმდეგო მიმართულების დენის გაშვებისას წარმოიშობა $H_1$ დაძაბულობის განმამაგნიტებელი ველი, რ-იც ამცირებს დამაგნიტებულობას $M_1$ სიდიდემდე. განმამაგნიტებელი ველის დაძაბულობის შემცირებისას $M$ და $H$ შორის დამოკიდებულება გამოისახება 1—1′ უკუქცევის მრუდით. $M'_1$ დამაგნიტებულობა, რ-იც შეიმჩნევა განმამაგნიტებელი დენის ნულამდე შემცირებისას, ნაკლებია $M_r$-ზე. თუ განმამაგნიტებელი ველის დაძაბულობას (ნახ. 1. $H_2$) იმგვარად შევარჩევთ, რომ უკუქცევის 2—2′ მრუდი კოორდინატთა სათავეზე გადიოდეს, შეიძლება მივაღწიოთ სრულ გ-ს.

ჰაერის ღრეჩოს არსებობა მაგნიტსადენის შიგნით იწვევს $M$-ის შემცირებას და ეკვივალენტურია გარე განმამაგნიტებელი $H_1$ ველისა. ასეთ შემთხვევაში $M_1$ დამაგნიტებულობა მოიძებნება როგორც კოორდინატთა სათავიდან $\alpha$ კუთხით გამოსული სხივისა და გ-ის მრუდის გადაკვეთის წერტილის ორდინატა (ნახ. 1). ამასთან, $\operatorname{tg}\alpha=\frac{s\mu_0}{Gl-s\mu_0}\cdot\frac{m_M}{m_H}$, სადაც $G$ არის ჰაერის ღრეჩოს გამტარობა, $s$ — მაგნიტსადენის კვეთა, $l$ — მისი სიგრძე, $\mu_0$ — ვაკუუმის მაგნ. მუდმივა, $m_M$ და $m_H$ — მასშტაბები კოორდინატთა ღერძების გასწვრივ. $(m_H/m_M)\operatorname{tg}\alpha$ სიდიდეს განმამაგნიტებელ ფაქტორს უწოდებენ და $N$-ით აღნიშნავენ. რადგან $N$ მუდამ სასრული რიცხვია, ამიტომ ჰაერის ღრეჩოს მეშვეობით სრულ გ-ს ვერ მივაღწევთ.

კლებადამპლიტუდიანი გარეშე ცვლადი მაგნ. ველი იწვევს მაგნიტსადენის $M$ კლებადამპლიტუდიან ნიშანცვლად დამაგნიტებულობას (ნახ. 2), რასაც მივყავართ სრულ გ-მდე, თუ $H$ ამპლიტუდის საწყისი მნიშვნელობა აშკარად მეტია კოერციტიულ ძალაზე.

ფერომაგნ. სხეულის გახურება კიურის წერტილის ზემოთ მიგვიყვანს სრულ გ-მდე (იხ. *ფერომაგნეტიზმი*).

განმაგნიტება




ნახ. 1.




ნახ. 2.

**განმანათლებლობა,** საზოგადოებრივ-პოლიტიკური მიმდინარეობა, რ-ის წარმომადგენელთა აზრით დრომოჭმული საზ. წყობილება, ზნეობა, პოლიტიკა და ყოფა შესაძლებელია შეიცვალოს სიკეთისა და

სამართლიანობის იდეების და მეცნ. ცოდნის გავრცელებით; ამასთან ეს ცვლილებები უნდა მოხდეს მშვიდობიანი რეფორმების მეშვეობით. გ-ს საფუძვლად უდევს ისტ. იდეალ. გაგება — საზ. წყობილების მანკიერებებს იგი ხსნის ადამიანების უვიცობით, მათ მიერ საკუთარი ბუნების უცოდინარობით; ვერ ითვალისწინებს ეკონ. ფაქტორის მნიშვნელობას და ამიტომ ვერც კლასობრივი ბრძოლის გადამწყვეტ როლს საზ. ცხოვრებაში. გ-მ როგორც არსებითად ანტიფეოდ., ბურჟ. იდეოლოგიის გამომხატველმა მიმდინარეობამ, განსაკუთრებით გაიდგა ფესვი რევოლუციების მომზადების პერიოდში. უფრო ფართო გაგებით გ. არის სინონიმი საზოგადოდ ანტიფეოდ. იდეოლოგიისა კაპიტალიზმის ჩამოყალიბების პერიოდში. გ-ის იდეები ფართოდ გავრცელდა მრავალი ქვეყნის მხატვრულ ლიტ-რასა და ხელოვნებაში და საფუძვლად დაედო ე. წ. განმანათლებლურ ეტაპს მათი განვითარების ისტორიაში. ცნობილი განმანათლებლები იყვნენ *ვოლტერი, რუსო, მონტესკიე, დ'ალამბერი, დიდრო, ჰოლბახი, ჰერდერი, ლესინგი, შილერი, გოეთე, ფრანკლინი, პეინი*, დესნიცკი, კოზელსკი და სხვ. ისინი უდიდესი პათოსით ებრძოდნენ ეკლესიასა და ფეოდალიზმს, რელიგ. დოგმატიკას, სქოლასტ. აზროვნებას. XVIII ს. გ-მ დიდი გავლენა მოახდინა სოციოლოგიურ შეხედულებათა ჩამოყალიბებაზე. მისი იდეების გავლენა იგრძნობა აგრეთვე სოციალისტ-უტოპისტებისა და რუს ნაროდნიკთა შეხედულებებში. გ. ამჟამადაც გავრცელებულია არამარქსისტულ ბურჟ. ინტელიგენციაში, თუმცა იგი აღარ არის გავლენიანი მიმდინარეობა. *ლ. მჭედლიშვილი.*

**ᲒᲐᲜᲛᲐᲠᲢᲔᲑᲐ ᲡᲐᲛᲐᲠᲗᲚᲘᲡ ᲜᲝᲠᲛᲘᲡᲐ,** სამართლის ნორმის ზუსტი აზრის გარკვევა. ამისათვის მიმართავენ სხვადასხვა ხერხს. ფილოლოგიური (ტექსტობრივი) განმარტება არის ნორმის შინაარსის გარკვევა ტექსტის შემადგენელ სიტყვათა, ტერმინთა, წინადადებათა აზრისა და მათ შორის სინტაქსური კავშირის დადგენის გზით; ლოგიკური განმარტების დროს ნორმის ნამდვილ აზრს, რ-იც ტექსტობრივად არ ასახულა ნორმაში, ლოგიკის კანონების მომარჯვებით ადგენენ; სისტემატური განმარტებისას ნორმის შინაარსს ადგენენ მოცემულ ნორმატიულ აქტში ან სამართლის მთელ სისტემაში მისი ადგილის მიხედვით და სხვა ისეთ ნორმებთან შეპირისპირებით, რ-ებიც იმავე ან მონათესავე ურთიერთობებს აწესრიგებენ; ისტორიულ-პოლიტიკური განმარტება ხდება იმ სოც.-ეკონ. და პოლიტ. ვითარების გათვალისწინებით, რ-მაც განაპირობა ამ ნორმის მიღება. საბჭ. სამართ. ნორმების შინაარსი, საერთო წესისამებრ, ზუსტად არის ასახული მის ტექსტში. ამიტომ, უპირატესად გავრცელებულია ნორმის ტექსტობრივი განმარტება, მაგრამ თუ განმარტების მოხსენიებული ხერხების გამოყენების შედეგად აღმოჩნდება, რომ ნორმის შინაარსი არ ემთხვევა მის ტექსტს, მაშინ უპირატესობა ეძლევა ნორმის ნამდვილ აზრს. ამისდა მიხედვით, თუ ნორმის შინაარსი უფრო ვიწროა, ვიდრე მისი ტექსტი, მიმართავენ განვრცობით განმარტებას, და პირიქით, თუ ნორმის შინაარსი უფრო ფართოა, ვიდრე მისი ტექსტი, გამოიყენება შეზღუდვითი განმარტება.

სამართ. ნორმის განმარტების იურიდ. შედეგების მიხედვით განასხვავებენ განმარტების ორ სახეს: ოფიციალურს და არაოფიციალურს. ოფიციალურ განმარტებას იძლევა საამისოდ უფლებამოსილი ორგანო, და მას სავალდებულო მნიშვნელობა აქვს. თუ ოფიც. განმარტებას თვით ნორმის დამდგენი ორგანო იძლევა, მას ავთენტიკური განმარტება ეწოდება. კანონთა ოფიც. განმარტების უფლება ეკუთვნის სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს (აგრეთვე მოკავშირე რესპ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს). ნორმის არაოფიციალური განმარტება შეუძლია რომელიმე ორგანიზაციას ან ცალკეულ პირს, მაგრამ ასეთ განმარტებას სავალდებულო ძალა არა აქვს. თუ ეს პირი მეცნიერი იურისტია, მაშინ განმარტებას დოქტრინულს უწოდებენ. დოქტრინული განმარტება, თუნდაც ძალზე ავტორიტეტული, იურიდიულად სავალდებულო არ არის.

*ლიტ.*: Пиголкин А. С., Толкование нормативных актов в СССР, М., 1962. *გ. ტყეშელიაძე.*

**ᲒᲐᲜᲛᲐᲠᲢᲝᲔᲑᲘᲡ ᲙᲣᲜᲫᲣᲚᲘ,** კუნძული კარის ზღვაში, კარის წყალქვეშა ცენტრალურ ამაღლებაზე. ფართ. 20 *კმ*$^{2}$, სიმაღლე 27 *მ*-მდე. ძირითადად აგებულია ქვიშიანი მეოთხეული ნალექებით. აღმოაჩინა და სახელი უწოდა ნორვ. მრეწველმა ე. იოჰანესენმა 1878.

**ᲒᲐᲜᲛᲑᲠᲯᲔᲜᲘ ᲡᲘᲡᲢᲔᲛᲐ,** კონსტრუქცია, რ-ის საყრდენ კვანძებში დატვირთვისაგან წარმოქმნილ ძალთა ვექტორებს აქვთ ჰორიზ. მდგენელები, ე. წ. განმბრჯენი ძალები. ეს ძალები წონასწორდება საყრდენების ჰორიზ. რეაქციებით ან საყრდენი კვანძების შემკრავ ელემენტებში წარმოქმნილი გამჭიმი ძალვებით. გ. ს-ს იყენებენ ტექ. მრავალ დარგში: სამოქალაქო, სამრეწვ. და სატრანსპ. მშენებლობაში, ავია-, რაკეტა- და მანქანათმშენებლობაში. სამშენებლო კონსტრუქციებში გ. ს-ს იყენებენ სამოქალაქო და სამრეწვ. ნაგებობათა ჩარჩოებში, თაღებში, გარსებში, თაღოვან კაშხალებში, გუმბათებსა და კამერებში, თაღოვან და ბონდის ხიდებში. კონსტრუქციების საანგარიშო აპარატის სრულყოფამ და მაღალი სიმტკიცის ახ. მასალების შექმნამ განაპირობა XX ს. გ. ს-ის ფართო გავრცელება და მისი ეფექტურობის მნიშვნელოვანი ზრდა. მაგ., გ. ს-განაა შედგენილი კოსმ. ხომალდების კორპუსები, კიდული ხიდები, რ-თა მალის სიგრძე 1600 *მ*-მდეა და სხვ. *ნ. ახვლედიანი.*

**ᲒᲐᲜᲛᲒᲔᲑᲔᲚᲘ,** გამგებელი (სამართ. ისტორია), ადგილობრივი ადმინისტრაციის მოხელე ფეოდ. საქართველოში. მოხსენიებულია გიორგი ბრწყინვალის სამართალში (XIV ს.). ტერმინი იხმარებოდა აგრეთვე ცენტრ. ადმინისტრაციის უმაღლესი განმკარგულებელი მოხელეებისა და სამონასტრო ხელისუფლის ფუნქციათა განსამარტავად (მაგ., ხელისუფალნი და განმგებელნი საქმისანი). XVII—XVIII სს-ში გ-ად იწოდებოდა ქართლის მმართველი, რ-საც სპარს. შაჰი მეფის ნაცვლად—ჯანიშინად ნიშნავდა (მაგ., ვახტანგ VI გ. იყო 1703—14).

*წყარო:* ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1—2, ტფ., 1928—29.

**ᲒᲐᲜᲛᲖᲘᲓᲕᲔᲚᲘ ᲜᲔᲠᲕᲘ,** თავის ტვინის VI წყვილი ნერვი. იწყება მოგრძო ტვინში თანამოსახელე ბირთვიდან. ტვინის ფუძეზე გამოდის ხიდის უკანა კიდესა და პირამიდას შორის, თვალბუდის ზედა ნაპრალის საშუალებით შედის თვალბუდეში და ტოტიანდება თვალის გარეთა სწორ კუნთში, რ-იც თვალის კაკალს გარეთ ატრიალებს.

**ᲒᲐᲜᲛᲛᲣᲮᲢᲕᲔᲚᲘ,** მოწყობილობა, რ-იც ელექტრული დანადგარების გადამეტძაბვისაგან დასაცავად და ელექტრული რხევებისა და კომუტაციის მისაღებად აირებში განმუხტვის გზით ჩართავს ან გამორთავს ელექტრულ წრედს. უმარტივეს გ-ს (დამცავი ნაპერწკლური გ.) იყენებენ კავშირგაბმ. დანადგარებში, რადიომიმღებების ანტენურ გადამრთველებსა და საჰაერო მანაწილებელ ელექტროქსლებში. ელექტროგადაცემის ხაზების, მაღალვოლტიანი ქსლებისა და მანაწილებელი მოწყობილობების დასაცავად თანამედროვე ენერგოსისტემებში იყენებენ უფრო სრულყოფილ ვენტილურ და მილისებრ გ-ებს, რ-თა საშუალებით უზრუნველყოფენ ელექტრული რკალის სწრაფად ჩაქრობას. მაღალსიხშირიანი ელექტრომაგნ. რხევების მისაღებად იყენებენ რადიოტექ. ნაპერწკლურ გ-ს, რადიოლოკაციური დანადგარების კომუტაციისათვის — იონურ განმმუხტველებს.

**ᲒᲐᲜᲛᲢᲙᲘᲪᲔᲑᲐ** ლითონთა ტექნოლოგიაში, სიმტკიცისა და სისალის მახასიათებლების (დრეკადობის ზღვარი, დენადობა, სიმტკიცე) გაზრდა ცივჭედვით, წრთობით, დაძველებით ან ქიმ.-თერმული დამუშავებით. გ-ის ხარისხი შეიძლება ძალიან მაღალი იყოს. მაგ., მცირენახშირბადიანი (C 25%-მდე) ფოლადის სიმტკიცის ზღვარი ცივჭედვით შეიძლება 4—5-ჯერ გაიზარდოს. გ. ამცირებს ლითონის პლასტიკურობასა და დარტყმით სიბლანტეს. *ვ. კოპალეიშვილი.*

**ᲒᲐᲜᲛᲢᲙᲘᲪᲔᲑᲐ ᲚᲘᲗᲝᲜᲔᲑᲘᲡᲐ** აფეთქებით, ლითონის მექან. თვისებების შეცვლა დარტყმითი ტალღით, რ-იც იწვევს მის დეფორმაციას. გ. ლ. ცნობილია XX ს. 50-იანი წლებიდან. დარტყმითი ტალღა ლითონში წარმოიქმნება ფეთქებადი ნივთიერების კონტაქტური მუხტის აფეთქების შედეგად. გ. ლ. ხდება აგრეთვე *აფეთქებითი შედუღებისა* და *აფეთქებითი შტამპვის* დროს. 10—50 *გნ/მ*$^{2}$ (100—500 ათ. *კგძ/სმ*$^{2}$) დარტყმითი ტალღა იწვევს პლასტ. ძვრების ინტენს. განვითარებას (იხ. *დეფექტები* ლითონისა). განმტკიცების ხარისხს განაპირობებს წნევა, რ-საც ადგილი აქვს დარტყმითი ტალღის ფრონტზე, და ლითონის თვისებები. განმტკიცების შედეგად იზრდება ლითონის სისალე და სიმტკიცე, ხოლო პლასტიკურობა და დარტყმითი სიბლანტე მცირდება. მაგ., მანგანუმუხვ ფოლადში (Г13Л) 20 *გნ/მ*$^{2}$ (200 ათ. *კგძ/სმ*$^{2}$) დარტყმითი ტალღა სისალეს ზრდის 200—220-იდან 300—350 HB-მდე, სიმტკიცის ზღვარს კი— 6,0-იდან 10,0 *მეგნ/მ*$^{2}$-მდე; დარტყმის სიბლანტეს ამცირებს 1700-იდა5 950 *კჯ/მ*$^{2}$-მდე; ფარდობით წაგრძელებას გაგლეჯაზე — 15-იდან 7%-მდე. გ. ლ. საჭიროა რკინიგზის ჯვარედინების გულარების, ექსკავატორის ჩამჩის კბილების, სამსხვრეველას ყბებისა და ჩაქუჩების, საკისრების სადებებისა და სხვ. ცვეთამედეგობის გასადიდებლად. აფეთქებით განმტკიცებული დეტალების მუშაობის ხანგრძლივობა იზრდება 1,5—2-ჯერ.

**ᲒᲐᲜᲜᲐᲦᲛᲕᲐ,** საინჟინრო ან სპეციალურად მომზადებული ქვეგანაყოფების ღონისძიებათა კომპლექსი ნაღმებისა და სხვა ფეთქებადი საგნების მოსაძებნად და უვნებელსაყოფად. დაზვერვისა და განნაღმვისათვის დანიშნული ქვეგანაყოფები მიგნებული ნაღმების უვნებელსაყოფად, მოსახსნელად და მოსასპობად, აგრეთვე დანაღმული ადგილების აღსანიშნავად აღჭურვილი არიან ნაღმსაძებნებით, ცეცხებით და სხვა საშუალებებით. გ-ს და განნაღმული ადგილების (გასასვლელების) აღნიშვნას დიდი მნიშვნელობა აქვს ჯარების საბრძოლო მოქმედების წარმატებისათვის.

**ᲒᲐᲜᲝᲧᲘᲔᲠᲔᲑᲘᲡ ᲡᲘᲡᲢᲔᲛᲐ** სასოფლო-სამეურნეო კულტურებისა, თესლბრუნვის მინდვრებზე სასუქების (ორგ., მინერ., კირიანი) განაწილების, აგრეთვე ცალკეული კულტურებისათვის სასუქების გამოყენების მრავალწლიანი გეგმა. სასუქის სწორად განაწილება სას.-სამ. კულტურების პროდუქტიულობის ამაღლების ეფექტური საშუალებაა. სასუქის შედგენილობა და ნორმა იმის მიხედვით განისაზღვრება, თუ როგორია საკვები ნივთიერებისადმი მცენარის მოთხოვნილება, თესლბრუნვაში მისი ადგილი, მოსავლიანობის გეგმა, ნიადაგურ-კლიმ. და სხვა ადგილ. პირობები. ნიადაგში სასუქი შეაქვთ ერთხელ ან რამდენჯერმე სხვა-

დასხვა წესით და სხვადასხვა დროს: თესვამდე, თესვისას და თესვის შემდეგ. თესვამდე ანუ ძირითადი განოყიერებისათვის სასუქი შეაქვთ ღრმა ხვნისას და თესვისწინა დამუშავებისას იმ ვარაუდით, რომ ამ სასუქით მცენარემ ვეგეტაციის პერიოდში ისაზრდოოს. ძირითად სასუქად იყენებენ ნაკელის მთლიან დოზას და მინერ. სასუქის მთელი რაოდენობის 2/3-იდან 3/4-მდე. თესვის დროს (მწკრივად თესვა ან დარგვა) სასუქი შედარებით მცირე რაოდენობით შეაქვთ; თესვის შემდეგ ანუ ზრდის პერიოდში მცენარის გამოსაკვებად სასუქს საკვებზე მცენარის მოთხოვნილების შესაბამისად იყენებენ. გ. ს. ითვალისწინებს ორგ. სასუქების დაგროვებას, მათ სწორად შენახვასა და მინდვრად გატანას, სიდერაციას, ტორფის სასუქით, კირით, თაბაშირითა და მინერ. სასუქებით მეურნეობის უზრუნველყოფას, აგრეთვე ამ სასუქების სწორ გამოყენებას თესლბრუნვაში ან გარკვეული პერიოდის მანძილზე (მრავალწლოვან ნარგავებში, მდელოებზე და სხვ.).

*ა. მენაღარიშვილი.*

**განჟანგვა** მეტალურგიაში, ლითონებისა და მათი შენადნობების მიღება ნადნობიდან ჟანგბადის მოცილებით. ნადნობში ჟანგბადი ჟანგეულების სახითაა. გ. აუცილებელია ლითონებისათვის საჭირო თვისებების მისანიჭებლად და მათი რაფინირებისათვის. ფერადი და იშვიათი ლითონების რაფინირებისას გ. ერთ-ერთი უმთავრესი პროცესია (იხ. *რაფინირება* ლითონებისა). ფოლადის გ. მისი გამოდნობის უკანასკნელი ოპერაციაა, რ-ის დროს დარჩენილი ჭარბი ჟანგბადი ლითონიდან გამოიდევნება ქიმ. ნაერთის სახით და ფოლადს ნახშირბადისა და მანგანუმის შემდგომი დაჟანგვისაგან დაიცავს. ლეგირებული ფოლადის გამოდნობისას ფოლადის გ. მიმდინარეობს რაფინირებასთან ერთად. გ. ხდება სადნობ ღუმელსა და ციცხვებში. ცნობილია გ-ის სამი მეთოდი: გ. დამლექი, დიფუზური და სინთეზური წიდებით. დამლექი გ-ის დროს თხევად ფოლადს ისეთ ელემენტებს უმატებენ, რ-თაც რკინასთან შედარებით, ჟანგბადთან მიერთების დიდი უნარი აქვთ. ამ ელემენტებს (Al, Si, Mn და სხვ.) ხმარობენ უმეტესად რკინასთან შენაერთების სახით (*ფერომანგანუმი, ფეროსილიციუმი,* სილიკოალუმინი და სხვ.). თხევად ფოლადში გ-ის შედეგად წარმოიქმნება ფოლადში უხსნადი თხევადი ან მყარი ოქსიდური ნაერთები. გამჟანგავად ხმარობენ აგრეთვე კომპლ. შენადნობებს (სილიკომანგანუმი, სილიციუმ-მანგანუმ-ალუმინი, კალციუმ-მანგანუმ-სილიციუმ-ალუმინი, კალციუმ-მანგანუმ-სილიციუმ-ბარიუმი და სხვ.). მათი გამოყენებისას გ-ის შედეგად ფოლადში წარმოიქმნება დაბალი ტემპ-რისა და მცირე სიბლანტის მრავალკომპონენტიანი ოქსიდური შენაერთები, რ-ებიც კოაგულაციის შემდეგ დიდი სიჩქარით ამოტივტივდებიან ნადნობის ზედაპირზე.

დიფუზური გ-ისას განმჟანგავად ხმარობენ ჟანგბადის შეთვისების უნარის მქონე წიდას. დიფუზური გ-ის დროს ფოლადისა და წიდის გამყოფ ზედაპირზე ფოლადის მოცულობიდან დიფუნდირდება ჟანგბადი, რ-იც შემდეგ ადვილად უერთდება წიდას. დიფუზური გ-ის პროცესი ხანგრძლივია, რაც ამცირებს ფოლადსადნობი აგრეგატების მწარმოებლურობას. სინთეზური წიდით გ-ისას ფოლადს დიდი სიმაღლიდან (დახლ. 6 *მ*) ჩაასხამენ ციცხვში, რ-შიც ცალკე ღუმელში გამოდნობილი წიდაა ჩასხმული. ეს უკანასკნელი ადვილად შთანთქავს ლითონში გახსნილ რკინის ქვეჟანგს. თუ წიდა სათანადოდაა შერჩეული (65%-მდე CaO), გ-ისას ფოლადიდან გოგირდის მოცილებაც შეიძლება. იშვიათად გ-ის შერეულ მეთოდსაც იყენებენ, მაგ., დიფუზურ და ფოლადის წიდებით დამუშავების მეთოდს.

**განსაზღვრება,** დებულება, რ-იც ადგენს, თუ რა არის მოცემული (კონკრეტული თუ აბსტრაქტული) ობიექტი, როგორ წარმოიქმნება (აიგება), რისთვის გამოიყენება და როგორ მოიხმარება იგი ანდა როგორ ხერხდება მისი წვდომა; გ. იძლევა განსასაზღვრი ობიექტის ცნებას და აქვს ტოლფასობის ან იგივეობის სახე. მისი მარცხ. მხარე, რ-საც განსასაზღვრი (definiendum) ეწოდება, ან განსასაზღვრი ობიექტის სახელია, ანდა შეცავს მას, მარჯვ. მხარე — განმსაზღვრელი (definiens), კი ნებისმიერი აგებულების სადებულებო ფორმაა, ოღონდ შეიცავს მხოლოდ ისეთ ტერმინებს, რ-თა მნიშვნელობა უკვე ცნობილია. ენობრივი ობიექტის ხმარების წესების დამდგენი გ. სინტაქსურია, ხოლო ენობრივი ობიექტის მნიშვნელობის დამდგენი — სემანტიკური. ისეთ გ-ს, რ-იც ადგენს, თუ როგორ წარმოიქმნება ობიექტი, გენეზისური ეწოდება, ხოლო ისეთს, რ-იც ადგენს, თუ როგორ ხდება განსასაზღვრი ობიექტის წვდომა — ოპერაციული.

*ლიტ.:* ბაქრაძე კ., ლოგიკა, თბ., 1955; ტარსკი ა., ლოგიკისა და დედუქციურ მეცნიერებათა მეთოდოლოგიის შესავალი, თარგმ. ინგლისურიდან, თბ., 1971.

*ზ. მიქელაძე.*

**განსაზღვრება** გრამატიკაში, წინადადების მეორეხარისხოვანი წევრი, რ-იც ახლავს წინადადების სახელად წევრს, უკავშირდება მას შეთანხმებით, მართვით ან მართვა-შეთანხმებით და ახასიათებს ხარისხის, ზომის, ფორმის, მასალის, კუთვნილების ან სხვა რაიმე ნიშნის მიხედვით. შეთანხმებული ანუ ატრიბუტული გ. გამოიხატება ზედსართავი სახელით, მიმღეობით, ნაცვალსახელით, რიცხვითი სახელით („გრძელი სიტყვა მოკლედ ითქმის". „იგი ტევრი გაეხშირა დანაგლეჯსა მათსა თმასა"; „გაეგება მონა ათი"). შეუთანხმებელი გ-ის ფუნქციით გვხვდება არსებითი სახელი, იშვიათად — საწყისი და მიმღეობა („სჯობს უყოლობა კაცისა მომდურავისა ყოლასა"; „გადიადდა ჯარი მკვდრისა"...). ქართულში შეუთანხმებელი გ., თუ ის წინ უსწრებს საზღვრულს, მართულია და დგას ნათესაობითის ბრუნვაში (ე. წ. გენიტური ანუ ნათესაობითიანი გ.); საზღვრულის შემდეგ მოქცეული ან მისგან გათიშული გენიტური გ. კი მართულ-შეთანხმებულია. გ-ებს მიეკუთვნება აგრეთვე განკერძოებული გ. (იხ. *განკერძოება*).

*ლიტ.:* კვაჭაძე ლ., თანამედროვე ქართული ენის სინტაქსი, თბ., 1966; შანიძე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1973.

*ზ. ჭუმბურიძე.*

**განსაზღვრული ინტეგრალი,** იხ. სტ. *ინტეგრალური აღრიცხვა.*

**განსაზღვრულობა,** იხ. *დეტერმინაცია.*

**განსაკუთრებით საშიში რეციდივისტი,** იხ. სტ. *რეციდივისტი.*

**განსაკუთრებული აზრი** (სამართ.), საბჭ. სასამართლო პროცესში — ერთ-ერთი მოსამართლის აზრი, რ-იც არ ეთანხმება უმრავლესობის მიერ სათათბირო ოთახში მიღებულ განაჩენს, გადაწყვეტილებას ან განჩინებას. მოსამართლის გ. ა. წერილობით ფორმდება და თან ერთვის საქმეს, მაგრამ სამსჯავრო სხდომის დარბაზში არ ქვეყნდება. მას ყურადღება ექცევა საქმის შემდგომი მსვლელობისას.

**განსაკუთრებული დანიშნულების ნაწილები,** შეიქმნა საბჭ. რუსეთში უცხოეთის ინტერვენციისა და სამოქალაქო ომის (1918 — 20) პერიოდში კონტრრევ. წინააღმდეგ საბრძოლველად. ამ ნაწილებს ადგენდნენ კომუნისტებისა და კომკავშირელებისაგან. ყოველ რესპუბლიკას, სამხარეო ოლქს, გუბერნიასა და მაზრას ჰყავდა გ.დ. ნ-ის საბჭოები. გ. დ. ნ-ს საერთო ხელმძღვანელობას პარტიის ცკ უწევდა, ადგილებზე კი პარტიის სამხარეო და საგუბერნიო კომიტეტები. მათ დიდი როლი შეასრულეს ბანდიტიზმის წინააღმდეგ ბრძოლასა და დიდი ოქტ. სოციალ. რევ. მონაპოვართა დაცვის საქმეში. 1924 გ. დ. ნ. დაშალეს.

**„განსაკუთრებული თათბირები",** I მსოფლიო ომის (1914—18) წლებში რუსეთის ეკონ. ცხოვრების ხელმძღვანელობისათვის შექმნილი სახელმწ. დაწესებულებები. „გ. თ." იყო ხუთი: თავდაცვისა; მიმოსვლის გზების დაწესებულებების, თავდაცვისათვის მომუშავე საწარმოების სათბობით უზრუნველყოფისა; სათბობის, სურსათის და სამხ. ტვირთის გადაზიდვისა; სურსათის საქმისა; ლტოლვილთა დაბინავება-მოწყობისა. „გ. თ-ის" დებულებები დამტკიცდა 1915 წ. 17 აგვისტოს. „გ. თ-ს" ენიჭებოდა უმაღლესი სახელმწ. სტატუტი. მათ ფუნქციებში ჩარევის უფლება არ ჰქონდა არც ერთ სახელმწ. დაწესებულებასა და თანამდებობის პირს. თავის მხრივ „გ. თ-ს" უფლება ჰქონდათ გაეკონტროლებიათ ქვეყნის ეკონომიკასთან დაკავშირებული ყველა სახელმწ. დაწესებულება და კერძო კომპანია, მოეთხოვათ ანგარიში, დაედოთ სეკვესტრი, მოეხდინათ რევიზიცია და სხვ. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ საბჭ. ხელისუფლებამ „გ. თ-ის" ტექ. კადრები და სააღრიცხვო-სარეგისტრაციო აპარატი გამოიყენა სახ. მეურნეობის ცენტრ. და ადგილ. ორგანოების ფორმირების დროს.

**განსაკუთრებული ფიზიკური თვისებების შენადნობები,** ლითონთა შენადნობები, რ-თა ფიზ. თვისებებია: წინასწარ განსაზღვრული ელექტროგამტარობა, თერმული გაფართოების კოეფიციენტი, თერმოელექტრომამოძრავებელი ძალა, მაგნ. შეღწევადობა და სხვ. მათ დასამზადებლად საჭიროა წინასწარ მოცემული ქიმ. შედგენილობისა და დამუშავების ტექნოლ. რეჟიმის ზუსტი დაცვა (ამის გამო პრეციზიულ შენადნობებსაც უწოდებენ). ასეთი შენადნობებია: მაგნიტური, გამტარი, მაღალი ელექტროწინაღობის, მცირეკოეფიციენტიანი ან წინასწარ მოცემული თერმული გაფართოების კოეფიციენტიანი, განსაკუთრებული დრეკადი თვისებების მქონე და კონტაქტური შენადნობები.

განასხვავებენ მაგნიტურრბილსა და მაგნიტურსალ შენადნობებს. პირველს ახასიათებს მაღალი მაგნ. შეღწევადობა და მცირე მაგნ. ჰისტერეზისი, ანუ მცირე კოერციტული ძალა; მეორეს — მაღალი კოერციტული ძალა და მაღალი ჰისტერეზისი. მაგნიტურრბილ მასალას იყენებენ სხვადასხვა დანიშნულების მაგნ. წრედებში. განსაკუთრებული მნიშვნელობის მაგნიტურრბილი მასალაა რკინა და ელექტროტექ. ფოლადი. რკინას იყენებენ უმთავრესად მუდმივი დენის აპარატურაში (მაგნ. წრედები, ელექტრომაგნიტების ბუნიკები, ელექტროსაზომი ხელსაწყოები, მაგნ. ეკრანები) და ინდუქტორებისა და ტელეფონების მემბრანების დასამზადებლად. ელექტროტექ. ფოლადი შეიცავს Si (0,8—4,3%) და C (არაუმეტეს 0,08%-ისა), ამზადებენ სხვადასხვა სისქის ფურცლებად; იყენებენ ელექტროძრავების, გენერატორების, სტატორების, როტორების, ტრანსფორმატორებისა და დროსელების გულარების, აგრეთვე ელექტრომაგნ. აპარატებისა და ხელსაწყოთა ნაწილების დასამზადებლად. სუსტ მაგნ. ველებში მომუშავე ელექტროსაზომ ხელსაწყოებსა და აპარატებს ამზადებენ ნიკელის შემცველი შენადნობისაგან, ე. წ. „პერმალოისაგან", რ-საც ახასიათებს განსაკუთრებული მაღალი მაგნ. შეღწევადობა სუსტ ველებში.

მაგნიტურრბილ მასალას განეკუთვნება აგრეთვე მაგნიტოდიელექტრიკები, რ-თა დასამზადებლად ფერომაგნ. ფხვნილებს ფისთან ერთად წნეხენ. ასეთ მასალას ახასიათებს მუდმივი მაგნ. შეღწევადობა და მცირე დანაკარგი გრიგალურ დენზე. მა-

ლალი სიხშირის აპარატურის გულარების მასალად იყენებენ მონოლითურ დეტალებად შეცხობილ ფერიტებს (MeO · $Fe_2O_3$-ის შედგენილობის კომპოზიცია).

მაგნიტურსალი მასალისაგან ამზადებენ მუდმივ მაგნიტებს. მაგნ. შენადნობები იყოფა რამდენიმე ჯგუფად: 1. ქრომიანი, ვოლფრამიანი ან კობალტიანი ფოლადები. ამ ფოლადებში კოერციტული ძალისა და მაგნ. ენერგიის მაღალი მნიშვნელობები მიიღება მარტენსიტად წრთობისას. 2. Fe–Ni–Al-ის შენადნობები (ალნი). 3. Fe–Ni–Al–Co-ის შენადნობები, რ-ებსაც მაგნ. ველში თერმულად ამუშავებენ. 4. დეფორმირებადი შენადნობები (ვიკალოი, კუნიფე, კუნიკო). 5. განსაკუთრებით მაღალკოერციტული შენადნობები: FeRt; Co–Pt–Ag–Mg–Al. გაისლერის შენადნობთა ჯგუფი. 6. ლითონკერამ. მაგნიტები. მაგ., MnBi-ის ქიმ. ნაერთის დაწნეხილი ფხვნილი (ბისმანოლი).

გამტარი შენადნობებისაგან ამზადებენ სალტეების, კაბელების, სადენებისა და ელექტრული მანქანების გრაგნილებს.

ძირითადი გამტარი მასალებია სუფთა სპილენძი და ალუმინი, რ-თაგანაც ამზადებენ სადენებს. მცირე ელექტროდატვირთვის დროს, როცა სადენების განივკვეთი განისაზღვრება მასალის სიმტკიცით და არა კუთრი ელექტროწინაღობით, მათი დამზადება შეიძლება ფოლადისგანაც.

მაღალი ელექტროწინაღობის შენადნობები ორგვარია: რეოსტატული და ხვრეჯმედეგი. რეოსტატულ შენადნობებს (კონსტანტანი, მანგანინი) იყენებენ პრეციზიულ რეზისტორებში, აგრეთვე ამამუშავებელ და მარეგულირებელ რეოსტატებში. მაღალი ელექტროწინაღობის ხვრეჯმედეგსა და მხურვალმტკიცე შენადნობებს (ნიქრომი, ფერონიქრომი, ფექრალი, ქრომალი) იყენებენ უმთავრესად სახურებელი ელემენტებისათვის, რ-თა სამუშაო ტემპ-რა დაახლ. 1200–1300°C.

თერმოელექტრული შენადნობებისაგან ამზადებენ თერმოწყვილებს. პრაქტ. გამოყენება პოვა ლითონებისა და შენადნობების რამდენიმე წყვილმა: 1. პლატინა–პლატინა-როდიუმის შენადნობი (10%Rh), 2. კოპელ (კონსტანტანის სახესხვაობა, შეიცავს 44% Ni)–სპილენძი (ან კოპელი–ქრომელი). 3. ქრომელ (ნიქრომის სახესხვაობა, შეიცავს 10% Cr)–ალუმელი (ნიკელის შენადნობი 2%Al-თან 2%Mn-თან, 1% Si-თან).

მცირე (ან წინასწარ მოცემული) გაფართოების კოეფიციენტის მქონე შენადნობებს იყენებენ ხელსაწყოთმშენებლობაში, გეოდ. იარაღების წარმოებასა და ელექტროვაკუუმურ ტექნიკაში.

ფერომაგნ. რკინანიკელიან შენადნობებს (35–45% Ni) ახასიათებს ანომალურად დიდი მოცულობითი მაგნიტოსტრიქცია. კიურის წერტილთან მიახლოებისას ამ შენადნობების მოცულობა მაგნიტოსტრიქციულად შეიკუმშება, რაც თბური გაფართოების კომპენსაციის ხარჯზე მკვეთრად ამცირებს წრფივი გაფართოების კოეფიციენტის სიდიდეს. ფართოდ იყენებენ ისეთ შენადნობებს, როგორიცაა ინვარი (35–37%Ni), პლატინიტი (42–48 % Ni) და კოვარი (29% Ni და 18%Co).

თუ შენადნობ ინვარს 12–13%Cr-ს დავუმატებთ, მივიღებთ შენადნობ ელინვარს, რ-ის დრეკადობის მოდული უცვლელია ტემპ-რის ფართო ინტერვალში.

საკონტაქტო შენადნობებისათვის დამახასიათებელია მაღალი თბო- და ელექტროგამტარობა, ძნელდნობადობა და მაღალი მედეგობა კოროზიის, ცვეთის და ელექტრული ეროზიისადმი. ვერცხლი ერთ-ადერთი კეთილშობილი ლითონია, რ-ისგანაც სხვადასხვა აპარატების კონტაქტებს ამზადებენ. პლატინისა და ირიდიუმის შენადნობს (10–40% Ir) იყენებენ კავშირგაბმ. აპარატურისა და ძაბვის რეგულატორების ყველაზე საპასუხისმგებლო სუსტდენიანი კონტაქტების დასამზადებლად. ნაკლებად საპასუხისმგებლო კონტაქტურ მოწყობილობებში პლატინისა და ირიდიუმის შენადნობის ნაცვლად ხმარობენ პლატინის შენადნობს რუთენიუმთან, ოსმიუმთან, ნიკელთან და ვოლფრამთან. ძლიერი ნაპერწკლური დატვირთვის პირობებში მომუშავე კონტაქტების დასამზადებლად იყენებენ ვოლფრამის შენადნობს მოლიბდენთან ან ნიკელთან, ხოლო მძლავრი კონტაქტორების, გამმართველებისა და ამამუშავებლებისათვის — ლითონკერამ. შენადნობებს — კომპოზიციებს: (Ag – Co; Cu – W; Au – W, Ag – CdO).

*ლიტ.*: Займовский А. С., Усов В. В., Металлы и сплавы в электротехнике, 2 изд., М.—Л., 1949; Корнилов И. И., Сплавы железо-хром-алюминий, М.—Л., 1945 (Железные сплавы, т. 1); Лившиц Б. Г., Высококоэрцитивные сплавы, М., 1945; Меськин В. С., Ферромагнитные сплавы, Л.—М., 1937; Погодин С. А., Проводниковые и реостатные сплавы, Л.—М., 1936; Прецизионные сплавы. Справочник, М., 1974. *ზ. ხეროდინაშვილი.*

**განსაკუთრებული წარმოება** (სამართ.), საბჭ. სამოქალაქო სამართ. პროცესში — სასამართლოს მიერ ისეთ საქმეთა განხილვისა და გადაწყვეტის წესი, როდესაც არ არსებობს დავა მხარეებს შორის; საქმე აღიძვრება არა სარჩელის შეტანით, ე. ი. სხვა პირისადმი წარდგენილი რაიმე იურიდ. მოთხოვნით, არამედ განცხადების საფუძველზე. რამდენადაც არ არსებობს დავა უფლებაზე, არ არსებობს არც *მოპასუხე*. გ. წ-ის წესით ხდება: 1. იურიდ. მნიშვნელობის მქონე ფაქტების დადგენა; 2. მოქალაქის უკვალოდ დაკარგულად აღიარება და მოქალაქის გარდაცვლილად გამოცხადება (იხ. სტ. *უკვალოდ დაკარგულობა*, სტ. *გარდაცვლილად გამოცხადება*); 3. სულით ავადმყოფობის ან ჭკუასუსტობის გამო მოქალაქის არაქმედუნარიანად აღიარება; 4. დაკარგულ საწარმდგენლო საბუთზე უფლების აღდგენა (იხ. სტ. *გამოწვევითი წარმოება*); 5. მოქალაქეობრივი მდგომარეობის აქტების წიგნში ჩანაწერის უსწორობის დადასტურება; 6. ნოტარიუსისა და სანოტარო მოქმედების შემსრულებელ ორგანოთა მოქმედებაზე საჩივრების განხილვა; 7. ქონების უპატრონოდ ცნობა. (იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 253–291). *ნ. ლორთქიფანიძე.*

**განსასჯელი**, სამართალში მიცემული, კანონით დადგენილი წესის თანახმად სამართალში მიცემული პირი (იხ. *სამართალში მიცემა*). საბჭ. კანონმდებლობით გ-ს სამსჯავრო სხდომის დაწყებამდე არა უგვიანეს 3 დღე-ღამისა უნდა ჩაბარდეს საბრალდებო დასკვნა. საქმის გარემოებათა გამოკვლევისას იგი პროცესის სხვა მონაწილეების თანასწორი უფლებებით სარგებლობს. უფლება აქვს იყოლიოს დამცველი, მისცეს ახსნა-განმარტება წაყენებული ბრალდების შესახებ, წარადგინოს ახ. მტკიცებულებანი, აღძრას შუამდგომლობა ახ. მოწმეებისა თუ ექსპერტის გამოძახების ან სხვა დამამტკიცებელი საბუთების გამოთხოვის თაობაზე, მისცეს *აცილება* პროცესის მონაწილეებს, შეიტანოს საჩივარი სასამართლოს მოქმედებასა და გადაწყვეტილებაზე, აგრეთვე მის განაჩენსა და განჩინებაზეც და სხვ. გ-ს უფლება ეძლევა სასამართლო კამათის შემდეგ წარმოთქვას საბოლოო სიტყვა და მისცეს დამატებითი განმარტებები. მისი საბოლოო სიტყვის ხანგრძლივობის შეზღუდვა არ შეიძლება. თუ საბოლოო სიტყვაში გ-მა საქმისათვის არსებითი ახ. გარემოების შესახებ განაცხადა, სასამართლო განაახლებს სამსჯავრო გამოძიებას. გ. ვალდებულია გამოცხადდეს სასამართლოს გამოძახებით, დაემორჩილოს სასამართლოში დადგენილ წესს, სასამართლოს თავ-რისა და სასამართლოს განკარგულებებს. ჩვენების მიცემაზე უარის თქმისა და ცრუ ჩვენებისათვის გ. სისხლის სამართ. პასუხისგებაში არ მიეცემა.

**განსახლება**, 1. მოსახლეობის ჩასახლება გარკვეულ ადგილებში; 2. სოც.-ეკონ. მოვლენებთან და ბუნებრივ გარემოსთან ურთიერთკავშირში განხილული დასახლებული პუნქტების ერთობლიობა. მოსახლ. ტერიტ. ორგანიზაცია მოიცავს დასახლ. პუნქტების გარკვეულ სისტემას—ქალაქებს, დაბებს, სოფლებს. დასახლებანი ერთმანეთისაგან განსხვავდება მდებარეობით, მოსახლ. სიმრავლით, ფუნქციონალური დანიშნულებით, გარეგნული სახითა და სხვა ნიშნებით. გ-ზე განმსაზღვრელ გავლენას ახდენს წარმოება. გარკვეული ტიპის გ-ის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანია აგრეთვე ბუნებრივი ფაქტორების როლი. გ. უპირველეს ყოვლისა სოც.-ეკონ., ისტ. კატეგორიაა, რ-იც ცვალებადობს დროისა და ადგილის მიხედვით. უძველეს დროიდან ჩვენს ეპოქამდე მან განვითარების რთული გზა განვლო.

გ-ის მთავარი ელემენტია დასახლ. პუნქტი. არსებობს ორი ძირითადი კატეგორიის დასახლ. პუნქტი — ქალაქი და სოფელი. ამის შესაბამისად წარმოიქმნება გ-ის ორი ფორმა — საქალაქო და სასოფლო. გ-ის ერთიან სახეს ქმნის არა მარტო მოსახლ. ტერიტ. ორგანიზაციის ამ ორი ძირითადი ფორმის შეთანაწყობა, არამედ აგრეთვე მათ შიგნით არსებული სხვაობანი და განლაგების სიხშირე.

რაციონალური გ-ის ერთ-ერთი ძირითადი პრინციპია საცხოვრ. ადგილის მაქს. დაახლოება სამუშაო ადგილთან, ამიტომ დასახლ. პუნქტის სიდიდე შრომის გამოყენების სფეროს პირდაპირპროპორციულია. მოსახლ. გეოგრაფიაში ცნობილია გ-ის კლასიფიკაცია (ტიპიზაცია) ცალკეული ნიშნების მიხედვით (ფუნქციონალური, მორფოლოგიური, გენეტიკური და სხვ.); მიმართავენ აგრეთვე სინთეზურ კლასიფიკაციას, ამ დროს მხედველობაში იღებენ სხვადასხვა ნიშანთა ერთობლიობას და გამოყოფენ გ-ის კომპლ. ტიპებს. *ვ. ჯაოშვილი.*

**განსუ**, პროვინცია ჩრდ. ჩინეთში. ფართ. 530 ათ. *კმ*². მოსახლ. 12,6 მლნ. კაცი (1972). ადმ. ც. — ქ. ლანჭოუ. ზედაპირი უმთავრესად მთიანია. ჩრდ. ნაწილში აღმართულია ბეიშანის მთების აღმ. ნაწილი (სიმაღლე 2791 *მ*-მდე), მის სამხრ-ით — ნანშანის მთების ჩრდ.-აღმ. ნაწილი (სიმაღლე 5000 *მ*-ზე მეტი). სამხრ. ნაწილში მინშანისა და ცინლინის ქედების განშტოებებია, აღმოსავლეთში — ლიოსის პლატოს დას. ნაწილი. ჰავა კონტინენტურია. ნალექები 150–600 *მმ* წელიწადში. გ-ს ჩრდ. ნაწილი ეკუთვნის ცენტრ. აზიის გაუდინარ რ-ნებს, შუა ნაწილი დრენირებულია მდ. ხუანხეთი და მისი შენაკადებით, სამხრ. ნაწილი იანძის აუზშია მოქცეული.

გ. აგრარული, უმთავრესად მიწათმოქმედების რ-ნია. მოჰყავთ ხორბალი (ნათესი ფართ. 40%), აგრეთვე ფეტვი, გაოლიანი, სიმინდი, ქერი, ტექ. კულტურები (შაქრის ჭარხალი, თამბაქო, ბამბა). ჭარბობს მომთაბარე მეცხოველეობა (ცხვარი, აგრეთვე მსხვ. რქ. საქონელი, იაკი, აქლემი, ცხენი). განვითარდა ნავთობის მოპოვება და გადამუშავება (ცენტრ. იუიმინი). მცირე რაოდენობით მოიპოვება ქვანახშირი, სპილენძისა და რკინის მადანი. ქიმ. და ლითონდასამუშ. მრეწვ. ცენტრი და მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძია ლანჭოუ.

ძვ. წ. III–II სს-ში გ-ს ტერიტ. დაიპყრეს ჩინელებმა. XIII ს. ცინოუნის, ლინჯაოსა და ფინის ოლქების ბაზაზე შეიქმნა გ-ს პროვინცია. XIV ს. დასასრულიდან ემორჩილებოდა შენსის ადმ. მმართველობას, ხოლო XVII ს. II ნახევრიდან — კვლავ ჩინ. ცენტრ. ხელისუფლებას. 1862–74 გ-ში მოხდა დუნგანების დიდი

სახ. აჯანყება. ჩინეთში გომინდანის რეჟიმის გაბატონების შემდეგ 1928 წ-ს ჩამოსცილდა 15 მაზრა, რ-თა ბაზაზე შეიქმნა დამოუკიდებელი პროვინციები ცინხაი და ნინსია. 1936–48 წ-ს ჩრდ.-აღმ. ნაწილი შედიოდა შენსი-განსუ-ნინსიას სასაზღვრო რ-ნში. 1949 ოქტ. წ-ს ტერიტ. ჩინეთის სახ.-განმათ. არმიამ გაათავისუფლა გომინდანის ჯარებისაგან.

**განსხვავება ფიზიკურ და გონებრივ შრომას შორის,** სოც.-ეკონ. განსხვავება შრომის ორი ძირითადი სახეობის ხასიათსა და პირობებს, აგრეთვე ფიზიკური და გონებრივი შრომის მუშაკებს შორის. ამ განსხვავების ობიექტური საფუძველია შრომის საზ. დანაწილება.

გონებრივი და ფიზ. შრომის განსხვავებას ქმნის აგრეთვე ადამიანთა სამუშაო ძალის ხარჯვის სხვადასხვა წესი; როდესაც ადამიანი შრომის პროცესში უპირატესად კუნთოვან ენერგიას იყენებს, საქმე გვაქვს ფიზ. შრომასთან, ხოლო როდესაც სამუშაო ოპერაციები ძირითადად გონებრივი ძალების ამოქმედებით, „ტვინის ხარჯვით" (კ. მარქსი) სრულდება — გონებრივ შრომასთან.

გონებრივი და ფიზ. შრომის განსხვავება თავს იჩენს აგრეთვე მათ შესასრულებლად საჭირო კულტ.-ტექ. კვალიფიკაციის დონეთა სხვადასხვაობაში. ფიზ. შრომა ნაკლებად კვალიფიციურია და გონებრივ შრომასთან შედარებით უმნიშვნელო კულტ.-ტექ. მომზადებას მოითხოვს.

ანტაგონისტურ საზ-ბებში გონებრივი შრომა ძირითადად წარმოების საშუალებათა მესაკუთრეების, მათი მომსახურე ინტელიგენციის საქმეა. უშუალოდ მწარმოებელთა ხვედრია მძიმე, გამომფიტველი ფიზ. შრომა, გონებრივი სიჩლუნგე და სიბნელე. ამ ნიადაგზე არსებობს დაპირისპირება ფიზ. და გონებრივ შრომას შორის.

სოციალიზმმა მოსპო ფიზ. და გონებრივი შრომის დაპირისპირების ეკონ. საფუძვლები, ფიზ. და გონებრივი შრომის ადამიანთა ანტაგონისტური დამოკიდებულება. სოციალ. საზ-ბაში ისინი ძმურ კოლექტივად, საერთო მიზნებითა და ინტერესებით, სასიცოცხლოდ აუცილებელი ურთიერთთანამშრომლობით არიან დაკავშირებული. მაგრამ სოციალიზმის დროს საწარმოო ძალთა განვითარების დონე არ იძლევა საშუალებას მოისპოს ადამიანთა დაყოფა ფიზ. და გონებრივი შრომის მუშაკებად; ამიტომ მათ შორის ჯერ კიდევ არსებობს არსებითი განსხვავება კულტ.-ტექ. თუ კვალიფიციური მომზადების დონის მხრივ და სხვ. კომუნიზმის მშენებლობის პროცესში იქმნება ფიზ. და გონებრივი შრომის დაახლოების, მათ შორის არსებული ზღვრის წაშლისათვის საჭირო ეკონ., ტექ. და სოც. პირობები.

ფიზ. და გონებრივ შრომას შორის არსებითი განსხვავების გაქრობა უმთავრესად შემდეგი მიმართულებით უნდა მოხდეს: მძიმე ფიზ., შემდეგ კი ყოველგვარი არაკვალიფიციური შრომის ლიკვიდაცია, ფიზ. შრომის შემსუბუქება და გონებრივ შრომასთან მისი მიახლოება, მძიმე მონოტონური გონებრივი შრომის ლიკვიდაცია, გონებრივი შრომის გამდიდრება ფიზ. შრომის ელემენტებით, გონებრივი და ფიზ. შრომის ჰარმონიული შერწყმა ადამიანის საწარმოო საქმიანობაში.

*ბ. ლუტიძე.*

**განსხვავება ქალაქსა და სოფელს შორის,** ადამიანთა საზოგადოებრივი დასახლების ორ სოციალურ ფორმას — ქალაქსა და სოფელს შორის განსხვავება მატერ.-ტექ., ეკონ., კულტ., საყოფაცხოვრებო და სხვა სფეროებში სოციალიზმის დროს.

ქალაქისა და სოფლის განსხვავების ეკონ. საფუძველია სოციალ. საკუთრების ორი ფორმის — საერთო-სახალხო და კოოპ.-საკოლმ. საკუთრების არსებობა სოციალ. საზ-ბაში. ქალაქში უმთავრესად საერთო-სახალხო, სახელმწიფოებრივი საკუთრებაა დამკვიდრებული, სოფლად კი უპირატესად საკოლმ.-კოოპ. საკუთრება. თავის მხრივ, საკუთრების ამ ფორმების განსხვავების მიზეზია ქალაქად და სოფლად საწარმოო ძალთა განვითარების არათანაბარი დონე. სოფელი მნიშვნელოვნად ჩამორჩება ქალაქს მექანიზაციის, ავტომატიზაციის, ენერგოაღჭურვილობის, შრომის ხასიათისა და ორგანიზაციის, საერთოდ საწარმოო-ტექ. განვითარების მაჩვენებლებით.

ქალაქისა და სოფლის მატერ.-ტექ. და ეკონ. განვითარების უთანაბრობა წარმოშობს განსხვავებას სოც. სფეროშიც. ქალაქი საგრძნობლად უსწრებს წინ სოფელს განათლების, კულტ. მომსახურების დონის მხრივ.

არსებით განსხვავებას სოციალ. ქალაქსა და სოფელს შორის არა აქვს და არც შეიძლება ჰქონდეს ანტაგონისტური ხასიათი. მაგრამ იგი არ შეესაბამება კომუნიზმისაკენ წინსვლის ობიექტურ მოთხოვნებს. ქალაქისა და სოფლის წარმოების ერთიანი მატერ.-ტექ. საფუძვლების შექმნა, საკოლმ. საკუთრების საერთო-სახ. საკუთრებად, ხოლო სას.-სამ. შრომის ინდუსტრ. შრომის ნაირსახეობად გადაქცევა, აგრეთვე სოფლის მოსახლ. ცხოვრების მატერ. და კულტ. დონის ამაღლება თანდათანობით წაშლის არსებით განსხვავებას ქალაქსა და სოფელს შორის. სოფლები გარდაიქმნებიან ქალაქის ტიპის გამსხვილებულ დასახლ. პუნქტებად, სადაც იქმნება უახლესი ტექნიკით აღჭურვილი სას.-სამ. და საყოფაცხოვრებო საწარმოები, კულტ. სასწავლო და სამედ. დაწესებულებები, კომუნ. მომსახურების მაღალი დონე.

ქალაქსა და სოფელს შორის ზღვარის წაშლა არ ნიშნავს მათ შორის არსებული ყოველგვარი განსხვავების ლიკვიდაციას. მაგ., სამრეწვ. წარმოება წინანდებურად ძირითადად ქალაქში იქნება კონცენტრირებული, ხოლო სას.-სამ. წარმოება—ქალაქის ტიპის სასოფლო რ-ნებში. სხვადასხვა იქნება სამრეწვ. და სას.-სამ. საწარმოებში შრომის პირობებიც, მაგრამ ამ განსხვავებას სოც. ხასიათი არ ექნება.

*ბ. ლუტიძე.*

**განსხვავებულსპორიანი გვიმრები,** წ ყ ლ ი ს გ ვ ი მ რ ე ბ ი (Hydropterides), გვიმრების ჯგუფი, რ-ებიც ნამდვილი გვიმრებისაგან განსხვავებით ორგვარ სპორებს ივითარებს—მიკროსპორებს (საწყისს აძლევენ მამრობით წინაზრდილებს) და მეგასპორებს (მათგან ვითარდება მდედრობითი წინაზრდილები). სპორები წარმოიქმნება სპოროკარპიუმებში. გ. გ-ს ეკუთვნის ორი რიგი — მარსილეასნაირნი (Marsileales) და სალვინიასნაირნი (Salviniales). სალვინიასნაირთა რიგი შეიცავს ორ ოჯახსა და ორ გვარს; ერთწლოვანი ან მრავალწლოვანი წყალში მოტივტივე მცენარეებია. სალვინიას (Salvinia) გვარის 10 სახეობა გავრცელებულია ორივე ნახევარსფეროს ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. სსრკ-ში გვხვდება მხოლოდ S. natans, საქართველოში იზრდება აფხ., სამეგრელოს და კახეთის ტბებსა და მდორე წყლებში; აზოლას (Azolla) გვარის 6 სახეობა გავრცელებულია ტროპიკებსა და ჩრდ. ამერ. ზომიერ სარტყელში. მარსილეასნაირთა რიგი აერთიანებს ჭაობისა და წყლის გრძელფესურიან გვიმრებს; შეიცავს ერთ ოჯახს, რ-შიც, სამი გვარი შედის. მარსილეას (Marsilea) გვარი გავრცელებულია ყველა კონტინენტზე. სსრკ-ში ცნობილია 3 სახეობა. საქართველოში მხოლოდ 1 — M. quadrifolia, რ-იც აჭარაში, მდ. პატარა ჭოროხის ნაპირებზე იზრდება.

**განსხვავებულშოლტიანი წყალმცენარეები,** იგივეა, რაც *ყვითელ-მწვანე წყალმცენარეები.*

**განსხვისება,** იხ. *გაუცხოება.*

**განსჯადობა,** ქ ვ ე მ დ ე ბ ა რ ე ო ბ ა, საქმეთა განხილვის უფლებამოსილების გამიჯვნა სასამართლოთა შორის. განასხვავებენ რამდენიმე სახის გ-ს. ს ა გ ნ ო ბ რ ი ვ ი (გვარეობითი) გ. არის საქმეთა განხილვის უფლებამოსილების გამიჯვნა სასამართლო სისტემის სხვადასხვა რგოლს შორის. სსრკ-ში სისხლის სამართ. საქმეთა უმრავლესობას განიხილავს სახალხო სასამართლო. ზემდგომი სასამართლოები (ოლქის, ავტ. ოლქის სასამართლოები, ავტ. რესპ., მოკავშირე რესპ. უმაღლესი სასამართლოები) იხილავენ მძიმე დანაშაულის საქმეებს (მაგ., სამშობლოს ღალატს, ბანდიტიზმს, განზრახ მკვლელობას დამამძიმებელ გარემოებებში, სახელმწ. და საზ. ქონების დიდი ოდენობით დატაცებას, მექრთამეობას დამამძიმებელ გარემოებებში და სხვ.); სამხ. ტრიბუნალები — მხოლოდ ამ ტრიბუნალთა დებულებაში მითითებული დანაშაულის საქმეებს. ზემდგომ სასამართლოს უფლება აქვს ცალკეულ შემთხვევაში ჩამოართვას ქვემდგომ სასამართლოს ყოველგვარი საქმე და თვითონ განიხილოს იგი. ტ ე რ ი ტ ო რ ი უ ლ ი (ადგილ.) გ. არის საქმეთა განხილვის უფლებამოსილების განაწილება ერთი და იმავე რგოლის სასამართლოთა შორის იმ ტერიტ. მიხედვით, რ-ზეც მათი საქმიანობა ვრცელდება. სისხლის სამართ. საქმეს, როგორც წესი, განიხილავს დანაშაულის ჩადენის ადგილის სასამართლო, სამოქალაქო სამართ. საქმეს — მოპასუხის მუდმივ საცხოვრ. ადგილას მოქმედი სასამართლო. პ ე რ ს ო ნ ა ლ უ რ ი გ. განისაზღვრება ბრალდებულის თანამდებობრივი მდგომარეობით. მაგ., საქმე სამხ. ტრიბუნალების ამა თუ იმ რგოლს დაექვემდებარება იმისდა მიხედვით, თუ როგორია ბრალდებულის სამხ. წოდება და თანამდებობრივი მდგომარეობა (დებულება სამხ. ტრიბუნალების შესახებ, მმ. 14, 15, პ. „ა", „ბ", 16). *ა. ფალიაშვილი.*

**განტოლება,** არგუმენტთა იმ მნიშვნელობების მოძებნის ამოცანის ანალიზური ჩაწერა, რ-თათვისაც ორი მოცემული ფუნქციის მნიშვნელობანი ტოლია. არგუმენტებს, რ-ებზედაც დამოკიდებულია ეს ფუნქციები, ეწოდება უცნობები, ხოლო უცნობების მნიშვნელობებს, რ-თათვისაც ფუნქციების მნიშვნელობანი ტოლია — ამონახსნები (ფესვები); უცნობების ამ მნიშვნელობების შესახებ ამბობენ, რომ ისინი მოცემულ გ-ს აკმაყოფილებენ. მაგ., $3x-6=0$ ერთუცნობიანი განტოლებაა, $x=2$ — მისი ფესვი. $x^2+y^2=25$ ორუცნობიანი განტოლებაა, $x=3$, $y=4$ კი მისი ერთ-ერთი ამონახსნი. მოცემული გ-ის ამონახსნთა ერთობლიობა დამოკიდებულია უცნობებისათვის დასაშვებ მნიშვნელობათა $M$ არეზე. შეიძლება გ-ს არ ჰქონდეს ამონახსნები $M$-ში, ასეთ შემთხვევაში მას $M$-ში ამოუხსნადი ეწოდება. თუ გ. ამოხსნადია, მას შეიძლება ჰქონდეს ერთი ან რამდენიმე, ანდა უსასრულოდ მრავალი ამონახსნიც კი. მაგ., $x^4-4=0$ გ. ამოუხსნადია რაციონალურ რიცხვთა არეში, მაგრამ მას აქვს ორი ამონახსნი $x_1=\sqrt{2}$ და $x_2=-\sqrt{2}$ ნამდვილ რიცხვთა არეში და ოთხი ამონახსნი $x_1=\sqrt{2}$, $x_2=-\sqrt{2}$, $x_3=i\sqrt{2}$, $x_4=-i\sqrt{2}$ კომპლ. რიცხვთა არეში. $\sin x=0$ გ-ს აქვს უსასრულოდ მრავალი ამონახსნი $x=k\pi$ ($k=0,\pm1,\pm2,\ldots$) ნამდვილ რიცხვთა არეში.

ერთობლიობას გ-ებისა, რ-თათვისაც მოსაძებნია უცნობების მნიშვნელობები, რ-ებიც ერთდროულად დააკმაყოფილებენ ყველა ამ გ-ს, გ-თა სისტემა ეწოდება; ხოლო უცნობების მნიშვნელობებს, რ-ებიც ერთდროულად დააკმაყოფილებენ სისტემის ყველა გ-ს — სისტემის ამონახსნები. მაგ., $x+2y=5$, $2x+y-z=1$ არის სამუცნობიანი ორი განტოლების სისტე-



განსხვავებულსპორიანი გვიმრები: 1 — Salvinia natans საერთო ხედი; 2 — იგივე, ღეროს ნაწილი; 3 — Marsilea quadrifolia; 4 — Piluliaria globulifera.

მა; ამ სისტემის ერთ-ერთი ამონახსნია $x=1$, $y=2$, $z=3$. გ-თა ორ სისტემას (ან ორ გ-ს) ტოლფასი ეწოდება, თუ ერთი სისტემის (ერთი გ-ის) ყოველი ამონახსნი წარმოადგენს მეორე სისტემის (მეორე გ-ის) ამონახსნს და პირუკუ, ამასთანავე ორივე სისტემა (ორივე გ.) ერთსა და იმავე არეში განიხილება. გ-ის ამონახსნთა მოსაძებნად ხშირად გვიხდება მოცემული გ-ის შეცვლა ტოლფასით, ზოგჯერ კი — მოცემული გ-ის შეცვლა გ-ით, რ-ის ამონახსნთა ერთობლიობა უფრო ფართოა, ვიდრე მოცემულისა. უკანასკნელ შემთხვევაში ახალი გ-ის ამონახსნებს, რ-ებიც არ აკმაყოფილებენ მოცემულ განტოლებას, გარეშე ამონახსნები ეწოდება. მაგ., $\sqrt{x-3}=-2$ გ-ის კვადრატში აყვანით, ვღებულობთ $x-3=4$ გ-ს, რ-ის $x=7$ ფესვი გარეშეა გამოსავალი გ-თვის. ამიტომ თუ გ-ის ამოხსნის დროს ვასრულებთ ისეთ ოპერაციებს, რ-ებმაც შეიძლება მიგვიყვანოს გარეშე ამონახსნებამდე, აუცილებელია გარდაქმნილი გ-ის მიღებული ამონახსნების შემოწმება მათი ჩასმით გამოსავალ გ-ში.

**განტოლების რიცხვითი ამოხსნა,** განტოლების მიახლოებითი ამონახსნების პოვნა. გ. რ. ა. განტ. კოეფიციენტებისა და განტოლებაში შემავალი ფუნქციების მნიშვნელობებზე არითმ. ოპერაციების შესრულებამდე დაიყვანება და საშუალებას იძლევა ნებისმიერი, წინასწარ დასახული სიზუსტით ვიპოვოთ განტ. ამონახსნი. გ. რ. ა-მდე დაიყვანება მათ. და მისი გამოყენების მრავალი ამოცანა. გ. რ. ა-ის ზოგად მეთოდებს XVII ს-იდან ვხვდებით (ი. ნიუტონი), თუმცა მათემატიკოსები მანამდეც ითვლიდნენ ზოგიერთი კერძო სახის ალგებრულ განტოლებათა ფესვების მიახლოებით მნიშვნელობებს.

*ალგებრული განტოლების* რიცხვითი ამოხსნა შემდეგ ეტაპებად იყოფა: 1) ჯერადი ფესვების (იხ. სტ. *ფესვი*) გამოყოფა, რასაც ამოცანა დაჰყავს მარტივი ფესვების მქონე განტ. ამოხსნამდე; 2) დადგენა საზღვრებისა, რ-თა შორისაც მდებარეობენ განტ. ფესვები; 3) ფესვთა განცალება, ე. ი. იმ შუალედების პოვნა, რ-ებიც მხოლოდ ერთ მარტივ ფესვს შეიცავენ; 4) ფესვის მიახლოებითი მნიშვნელობის უხეში განსაზღვრა გრაფიკულად ან სხვა რაიმე ხერხით; 5) ფესვის გამოთვლა მოცემული სიზუსტით. სამისოდ ყველაზე გავრცელებული მეთოდებია ნიუტონის, ლობაჩევსკის და სხვ. (იხ. სტ. *რიცხვითი მეთოდები*). ტრანსცენდენტური გ. რ. ა-ის დროს მხოლოდ მე-4 და მე-5 ეტაპებით იფარგლებიან.

**განუსაზღვრელი გამოსახულება** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, გამოსახულება, რ-ის ზღვარის გამოთვლა არ ხერხდება ზღვართა შესახებ თეორემების უშუალოდ გამოყენებით. გ. გ-ის ტიპებია:

1) $\frac{f(x)}{g(x)}$, სადაც $\lim f(x)=\lim g(x)=0$;
2) $\frac{f(x)}{g(x)}$, სადაც $\lim f(x)=\lim g(x)=\infty$;
3) $f(x)g(x)$, სადაც $\lim f(x)=0$ $\lim g(x)=\infty$;
4) $f(x)-g(x)$, სადაც $\lim f(x)=\lim g(x)=\infty$;
5) $\{f(x)\}^{g(x)}$, სადაც $\lim f(x)=1$, $\lim g(x)=\infty$;
6) $\{f(x)\}^{g(x)}$, სადაც $\lim f(x)=\lim g(x)=0$;
7) $\{f(x)\}^{g(x)}$, სადაც $\lim f(x)=\infty$, $\lim g(x)=0$.

ისინი სიმბოლურად შემდეგნაირად აღინიშნება. 1) $\frac{0}{0}$, 2) $\frac{\infty}{\infty}$ 3) $0\cdot\infty$, 4) $\infty-\infty$, 5) $1^{\infty}$, 6) $0^0$, 7) $\infty^0$. აღსანიშნავია, რომ მოცემული ფუნქცია შეიძლება არგუმენტის ერთი მნიშვნელობისათვის გ. გ. იყოს, მეორისათვის კი — არა; მაგ., $\frac{\sin x}{x}$ არის გ. გ., როცა $x\to0$, და არ არის გ. გ., როცა $x\to\pi$. გ. გ-ს შეიძლება ზღვარი არ ჰქონდეს, მაგ., $\frac{\sin x\cdot\sin\frac{1}{x}}{x}$ გ. გ., როცა $x\to0$ არავითარი ზღვარისაკენ არ მიისწრაფვის, რადგან $\lim_{x\to0}\frac{\sin x}{x}=1$, ხოლო $\lim_{x\to0}\sin\frac{1}{x}$ არ არსებობს.

გ. გ-ის ზღვრის პოვნას (როცა იგი არსებობს) ზოგჯერ „განუსაზღვრელობის გახსნას" უწოდებენ.

1-ლი და მე-2 ტიპის გ. გ-ის ზღვარის გამოსათვლელად ხშირად იყენებენ ლოპიტალის წესს, რ-ის თანახმად $\lim_{x\to x_0}\frac{f(x)}{g(x)}=\lim_{x\to x_0}\frac{f'(x)}{g'(x)}$, თუ $f(x)$ და $g(x)$ ფუნქციები წარმოებადია $x_0$ წერტილის მიდამოში (თვით $x_0$ წერტილში კი ეს ფუნქციები შეიძლება არ იყოს წარმოებადი) და მარჯვენივ დაწერილი ზღვარი არსებობს. ხშირად $\frac{f'(x)}{g'(x)}$ კვლავ წარმოადგენს 1-ლი ან მე-2 ტიპის გ. გ-ს, მაშინ თუ სათანადო პირობები შესრულებულია ხელმეორედ შეიძლება გამოვიყენოთ ლოპიტალის წესი. თუმცა ამით მიზანს ყოველთვის ვერ მივაღწევთ. დანარჩენი ტიპის გ. გ. დაიყვანება 1-ლი ან მე-2 ტიპის გ. გ-მდე.

**განუსაზღვრელი განტოლებები,** იხ. *დიოფანტური განტოლებები*.

**განუსაზღვრელი ინტეგრალი,** იხ. სტ. *ინტეგრალური აღრიცხვა*.

**განუსაზღვრელი კოეფიციენტების მეთოდი,** მეთოდი, რ-საც მათემატიკაში იყენებენ ცნობილი სახის მქონე გამოსახულებათა კოეფიციენტების მოსაძებნად იმ შემთხვევაში, როცა წინასწარ იციან, თუ რა სახისაა ეს გამოსახულებები. ასე მაგ., ცნობილია, რომ $\frac{3x^2-1}{x(x^2-1)}$ წილადი შეიძლება წარმოდგენილ იქნას $\frac{A}{x}+\frac{B}{x-1}+\frac{C}{x+1}$ ჯამის სახით, სადაც $A$, $B$ და $C$ განსასაზღვრავი კოეფიციენტებია. მათ საპოვნელად მეორე გამოსახულება უნდა გავუტოლოთ პირველს: $\frac{A}{x}+\frac{B}{x-1}+\frac{C}{x+1}=\frac{3x^2-1}{x(x^2-1)}$, საიდანაც გაერთმნიშვნელიანებისა და მსგავსი წევრების შეკრების შემდეგ მივიღებთ $(A+B+C)x^2+(B-C)x-A=3x^2-1$ ტოლობას. ვინაიდან უკანასკნელი ტოლობა უნდა სრულდებოდეს $x$-ის ყველა მნიშვნელობისათვის, ამიტომ მარცხნივ და მარჯვნივ $x$-ის ერთნაირ ხარისხებთან მდგომი კოეფიციენტები ტოლი უნდა იყოს. ამგვარად, სამი უცნობი კოეფიციენტის განსასაზღვრავად მიიღება სამი განტ.: $A+B+C=3$, $B-C=0$, $A=1$, საიდანაც $A=B=C=1$. მაშასადამე, $\frac{3x^2-1}{x(x^2-1)}=\frac{1}{x}+\frac{1}{x-1}+\frac{1}{x+1}$, განსაკუთრებით მნიშვნელოვანია გ. კ. მ-ის გამოყენება იმ ამოცანებში, რ-ებშიც უცნობი კოეფიციენტების რიცხვი უსასრულოა. ასეთ ამოცანებს ეკუთვნის ხარისხოვან მწკრივთა გაყოფა, დიფერენციალური განტ. ამონახსნის პოვნა ხარისხოვანი მწკრივის სახით და სხვ.

**განუსაზღვრელობათა თანაფარდობა** კ ვ ა ნ ტ უ რ მ ე ქ ა ნ ი კ ა შ ი, კვანტური მექანიკის ძირითადი დებულება, რ-ის თანახმად არ არსებობს ფიზ. სისტემის ისეთი მდგომარეობა, რ-შიც კანონიკურად შეუღლებულ სიდიდეებს სრულიად განსაზღვრული მნიშვნელობა ჰქონდეს. ჩამოაყალიბა ვ. ჰაიზენბერგმა 1932. კანონიკურად შეუღლებული სიდიდეებია, მაგ., ნაწილაკის $x$ კოორდინატი და იმპულსის $p_x$ მდგენელი. კლასიკური ფიზიკის თანახმად, $x$-ისა და $p_x$-ის გაზომვა ერთმანეთს ხელს არ უშლის და მათ ერთდროულად შეიძლება გარკვეული მნიშვნელობები ჰქონდეთ. კვანტური მექანიკის გ. თ-ის თანახმად კი $x$-ისა და $p_x$-ის $\Delta x$ და $\Delta p_x$ ცდომილებანი აკმაყოფილებენ $\Delta x\Delta p_x\geqslant\hbar$ პირობას ($\hbar=h/2\pi$, სადაც $h$ პლანკის მუდმივაა). რაც უფრო ზუსტად არის გაზომილი $x$, მით ნაკლებია $p_x$-ის გაზომვის სიზუსტე და პირიქით.

გ. თ. დაკავშირებულია გაზომვის პროცესთან. გაზომვის პროცესს შეშფოთება შეაქვს გასაზომი სისტემის მდგომარეობაში. გ. თ. არაა დაკავშირებული ექსპერ. ტექ. არასრულყოფასთან.

იმის გამო, რომ $h$ ძალზე მცირე სიდიდეა, გ. თ-ს მნიშვნელობა აქვს მხოლოდ ატომური მასშტაბების მოვლენებისათვის. მაკროსკოპულ სხეულებზე ჩატარებული ექსპერიმენტების პირობებში გ. თ. პრაქტიკულად არ გამოვლინდება.

**განუსაზღვრელობის გახსნა,** იხ. სტ. *განუსაზღვრელი გამოსახულება*.

**„განუყოფელთა" მეთოდი** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, სახელწოდება სხვადასხვა ტიპის ხერხებისა, რ-ებსაც იყენებენ ფიგურების ფართობთა ან მოცულობათა შეფარდებების განსაზღვრისათვის; მოდის XVI ს. ბოლოდან.

„გ." მ. ჩაისახა ძვ. საბერძ. მეცნიერებაში. ჯერ კიდევ დემოკრიტე განიხილავდა სხეულებს, როგორც ძალიან დიდი რაოდენობისა და ძალიან მცირე ზომის „განუყოფელ" ატომთა ჯამს; *არქიმედემ* სხვადასხვა ფიგურების ფართობები და მოცულობები იპოვა ორი პრინციპის შერწყმის საფუძველზე, კერძოდ, ერთმანეთს დაუკავშირა თეორია ბერკეტისა და ბრტყელი ნაკვთის შესახებ. ბრტყელ ნაკვთს იგი განიხილავდა, როგორც უსასრულო რაოდენობის მონაკვეთთა გაერთიანებას.

**განუყოფელი ფონდი** კ ო ლ მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ა, კოლმეურნეობის საწარმოო და არასაწარმოო ფონდების ძირითადი ნაწილი, რ-იც კოლ-ბის წევრებს შორის არ ნაწილდება, განუყოფელია და რ-საც გეგმაზომიერად იყენებენ გაფართოებული აღწარმოებისა და კოლმეურნეთა კულტ.-საყოფაცხოვრებო მომსახურების დონის ასამაღლებლად. გ. ფ., ისევე როგორც სახელმწ. საკუთრება მიწაზე, საკოლმ. წარმოების ეკონ. საფუძველია (იხ. აგრეთვე *ძირითადი ფონდები*, *საბრუნავი ფონდები*). გ. ფ-ის შევსების წყაროა ანარიცხები კოლ-ბის წმ. შემოსავლიდან, სახელმწიფოს მიერ კოლ-ბისათვის უსასყიდლოდ გადაცემული ქონება და ფულადი საშუალებანი.

**განუცხადებლობა** დ ა ნ ა შ ა უ ლ ი ს ა, სახელმწიფო ორგანოებისათვის დანაშაულის შეუტყობინებლობა იმ პირის მიერ, ვინც ნამდვილად იცის, რომ მზადდება ან ჩადენილია დანაშაული. გ. ხელყოფს მართლმსაჯულების ინტერესებს, გამოიხატება უმოქმედობით და ამით განსხვავდება დანაშაულის დაფარვისაგან, რ-იც ყოველთვის აქტ. მოქმედებას გულისხმობს. გ. სისხლის სამართ. პასუხისმგებლობას მხოლოდ კანონით გათვალისწინებულ შემთხვევებში იწვევს. მოქმედი კანონმდებლობით ისჯება ზოგიერთი ისეთი სახელმწ. და სხვა მძიმე დანაშაულის გ., როგორიც არის სამშობლოს ღალატი, ჯაშუშობა, ტერორისტული აქტი, დივერსია, მავნებლობა, სახელმწ. და საზ. ქონების გატაცება დამამძიმებელ გარემოებებში, განზრახი მკვლელობა, ყაჩაღობა და ა. შ. ამასთან სახელმწ. დანაშაულის გ. უფრო მკაცრად ისჯება, ვიდრე სხვა დანაშაულისა (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 90, 206).

**განქორწინება,** მეუღლეთა სიცოცხლეში ქორწინების შეწყვეტა კანონით დად-

გენილი წესით, ორივე ან ერთ-ერთი მეუღლის განცხადების საფუძველზე. საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით, გ-ის მოთხოვნის უფლება მეუღლეთა პირადი უფლებაა და არ არის შეზღუდული რაიმე ვადით. ცოლის ორსულობის დროს და ბავშვის დაბადებიდან ერთი წლის განმავლობაში ქმარს უფლება არა აქვს ცოლის თანხმობის გარეშე აღძრას საქმე გ-ის თაობაზე. კანონის თანახმად, გ. მხოლოდ იმ შემთხვევაში მოხდება, თუ სასამართლო დაადგენს, რომ ცოლ-ქმრის შემდგომი ერთად ცხოვრება და ოჯახის შენარჩუნება შეუძლებელია. ეს ავალებს სასამართლოს გამოიკვლიოს გ-ის ნამდვილი მოტივები, გამოარკვიოს, ხომ არა აქვს ცოლ-ქმრის უთანხმოებას დროებითი ხასიათი, და მიიღოს ზომები მათ შესარიგებლად. სასამართლოს უფლება აქვს გადადოს საქმის განხილვა და დაუნიშნოს ცოლ-ქმარს შერიგების ვადა — არა უმეტეს 6 თვისა. თუ სასამართლომ ცნო, რომ გ-თვის საკმაო მიზეზი არ არსებობს, იგი მოსარჩელეს უარს ეტყვის სარჩელზე. გ-ის საქმის გადაწყვეტასთან ერთად სასამართლო, თუ ცოლ-ქმარი ვერ შეთანხმებულა ამ საკითხზე, დაადგენს შვილის ამა თუ იმ მშობელთან დარჩენის, *ალიმენტის* გადახდისა თუ მეუღლეთა ქონების გაყოფის საკითხებს. ზოგ შემთხვევაში გ-ის დროს წყდება მეუღლის გვარის საკითხიც (იხ. *გვარი*). სასამართლო განსაზღვრავს აგრეთვე სახელმწიფო ბაჟს (50-იდან 200 მანეთამდე), რ-იც გ-ის მოწმობის გაცემისას უნდა გადახდეს ერთ-ერთ ან ორივე მეუღლეს. კანონიერ ძალაში შესული გადაწყვეტილება გ-ის შესახებ აღსრულდება მხოლოდ მმაჩის ორგანოში რეგისტრაციის საშუალებით ან ორივე, ან ერთერთი მეუღლის მოთხოვნით.

გ. მნიშვნელოვნადაა გამარტივებული, თუ იგი იმ მეუღლეთა ურთიერთთანხმობით ხდება, რ-თაც არასრულწლოვანი შვილები არა ჰყავთ. ასეთ შემთხვევაში გ. შეიძლება უშუალოდ მმაჩის ორგანოში, რ-იც სათანადო მოწმობას გასცემს განცხადების მიღების დღიდან 3 თვის გასვლის შემდეგ. მმაჩის ორგანოშივე შეიძლება გ. იმ პირთან, რ-იც კანონით დადგენილი წესით აღიარებულია უგზოუკვლოდ დაკარგულად ან არაქმედუნარიანად სულით ავადმყოფობისა თუ ჭკუასუსტობის გამო; აგრეთვე იმ პირთან, რ-საც დანაშაულისათვის სასამართლოს მიერ მისჯილი აქვს თავისუფლების აღკვეთა სულ მცირე 3 წლით.

ტერმინი „გ.“ ძვ. საქართველოში გათხოვებას ნიშნავდა, ცოლ-ქმრის გაყრის მნიშვნელობა მას ახალ ქართულ სალიტ. ენაში მიეცა. ქართული ფეოდ. სამართ. მიხედვით, ცოლ-ქმრის გაყრა გამონაკლის შემთხვევაში იყო დასაშვები. გ-ის საკმაო საფუძვლად ითვლებოდა ცოლის მრუშობა, ქორწინებამდელი სიგიჟე და ბნედიანობა, ქმრის ცვედნობა (სქესობრივი უძლურება) და სხვ.

*წყარო*: საქართველოს სსრ საქორწინო და საოჯახო კოდექსი, თბ., 1971, თ. VI.

*ლიტ.*: ნ ა დ ა რ ე ი შ ვ ი ლ ი გ., განქორწინება ქართული სამართლის მიხედვით, კრ.: ქართული სამართლის ისტორიის საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1973. *თ. ცაგურია.*

**განშტოების წერტილი,** მრავალსახა ანალიზური $f(z)$ ფუნქციის ისეთი წერტილი, რ-ის გარშემოვლა კომპლექსურ სიბრტყეში მდებარე წრეწირით (წრეწირის ცენტრი ამ წერტილშია, ხოლო რადიუსი ნებისმიერად მცირეა) რასაც თან ახლავს მოცემული ფუნქციის მნიშვნელობათა უწყვეტი ცვლილება, მიგვიყვანს თავიდან არჩეული მნიშვნელობებისაგან განსხვავებულ მნიშვნელობებამდე. მაგ., $z=0$ წერტილი $\sqrt{z}$ ან $\operatorname{Ln} z$ ფუნქციების გ. წ-ა. ამ წერტილის გარშემო ერთჯერადი შემოვლის დროს პირველი ფუნქციის მნიშვნელობა იცვლის ნიშანს, ხოლო მეორე ფუნქცია იძენს $+2\pi i$ შესაკრებს.

**განჩინება,** საბჭ. კანონმდებლობაში — პირველი ინსტანციის სასამართლოს გადაწყვეტილება სისხლისა და სამოქალაქო საქმეების წარმოებისას წამოჭრილ ცალკეულ საკითხებზე და არა საქმის არსზე, აგრეთვე საკასაციო და საზედამხედველო ინსტანციის სასამართლოთა ყოველგვარი გადაწყვეტილება (გარდა უმაღლესი სასამართლოს პრეზიდიუმის და პლენუმის მიერ მიღებული გადაწყვეტილებებისა, რ-ებიც დადგენილების სახით ფორმდება). I ინსტანციის სასამართლოს გ. გამოაქვს მაგ., ბრალდებულის სამართალში მიცემის, საქმის წარმოების შეწყვეტის ან შეჩერების, ექსპერტიზის დანიშვნის ან სარჩელის უზრუნველყოფის შესახებ. ამის გარდა, სასამართლოს შეუძლია გამოიტანოს ე. წ. კ ე რ ძ ო  გ ა ნ ჩ ი ნ ე ბ ა. კერძო გ. ოფიციალურად ამახვილებს დაწესებულების, საწარმოს, ორგანიზაციის ხელმძღვანელის ან თანამდებობის პირის თუ საზ. ორგანიზაციებისა და მშრომელთა კოლექტივის ყურადღებას დანაშაულის ჩადენის ხელშემწყობ მიზეზებსა და პირობებზე, მათი რომელიმე წევრის არასწორ მოქმედებასა და სათანადო ზომების მიღების აუცილებლობაზე (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მ. მ. 253, 321 და სხვ.). ფეოდ. საქართველოში ტერმინი „გ.“ XII ს-იდან დამკვიდრდა. იგი იმავე მნიშვნელობით იხმარებოდა, როგორც ტერმინი *განაჩენი* ძვ. ქართულ სამართალში. *თ. ლილუაშვილი.*

**„განჩინება ბარისა და მთიურთა ადგილთა“,** ადგილობრივი დანიშნულების ქართული ფეოდ. სჯულისდება — არაგვის საუფლისწულოს (ყოფ. არაგვის საერისთავოს) მოსახლეობისათვის შედგენილი კანონები. მასში გაერთიანებულია საუფლისწულოს მთისა და ბარისათვის გათვალისწინებული ორი პატარა თავისთავადი კანონდებულება — „განჩინება“. თავდაპირველად არსებობდა „მთებში დადებული განჩინება“, რ-იც არაგვის საუფლისწულოს გამგებლად ყოფნისას (1776—81) შეადგინა ერეკლე II-ის ძემ *ლევან ბატონიშვილმა*. 1782 იგი განაახლა და შეავსო ლევანის ძმამ, საუფლისწულოს შემდგომმა გამგებელმა *ვახტანგ (ალმასხან) ბატონიშვილმა*, რ-მაც ამასთანავე შეადგინა და მთის კანონებს დაუმატა „განჩინება ბარისა“.

ძეგლი აწესრიგებს სისხლის, სამოქალაქო და საოჯახო სამართლის, სასამართლო წყობილებისა და სამართალწარმოების ცალკეულ საკითხებს: კრძალავს *სისხლის აღებას*, დევნის ჯვარედაუწერლად ცოლქმრობას და ნიშნობის თავისებურ ჩვეულებას — *ქვრივის დაძახებას*, განსაზღვრავს მამულის ყიდვა-გაყიდვის წესებს და სხვ. გათვალისწინებულია აგრეთვე გარეშე მტრებისაგან ქვეყნის დაცვის, ქურდობა-ყაჩაღობასა და ტყვის მოტაცებასთან ბრძოლის ღონისძიებანი.

„მთიურთა ადგილთა განჩინება“ ასახავს ბრძოლას წინაკლასობრივი საზ-ბის იმ გადმონაშთებთან, რ-ებიც ეწინააღმდეგებოდა ფეოდალთა ინტერესებს. ამასთან ერთად აკანონებს თემურ-გვაროვნული წესწყობილებიდან მომდინარე ზოგიერთ სახეშეცვლილ, ფეოდალიზმთან შეხამებულ ჩვეულებას (დამნაშავის *გაძევება*, სასისხლო დავის მხარეთა მორიგება საუფლისწულოს გამგებელი ბატონიშვილის დასტურით ამორჩეული *ბჭეების* მეშვეობით და სხვ.). კანონთა შედგენისას ხშირად გამოყენებულია თემის წევრთა ურთიერთსოლიდარობის პრინციპიც.

ძეგლი ასახავს გვიანდ. ფეოდ. პერიოდის აღმ. საქართველოს მთიანეთისათვის დამახასიათებელ წინააღმდეგობრივ საზ. ურთიერთობებს.

*ლიტ.*: ფ უ ტ კ ა რ ა ძ ე ი., ქართველ მთიელთა სამართლის ისტორიისათვის, თბ., 1964. *ი. ფუტკარაძე.*

**განჯა,** ქ. განჯის (ახლანდ. *კიროვაბადი*) სახელწოდება ძვ. ქართულ და სომხურ მატიანეებში.

**განძაკი,** გ ა ზ ა კ ა, *ატროპატენის* ქალაქი ურმიის ტბის მიდამოებში, ისტ. სამხრ. აზერბაიჯანში (ახლანდ. ჩრდ. დას. ირანი). გ-ში იყო გვიანდ. *ზოროასტრიზმის* ერთ-ერთი უდიდესი ტაძარი. როგორც ჩანს, ახ. წ. პირველ საუკუნეებში გ-ში უნდა ყოფილიყო კოდიფიცირებული შემდგომში *ავესტის* სახელით ცნობილი რელიგ. დოგმები და თქმულებები. VII ს. დასაწყისში გ-ში 3 ათასამდე ნაგებობა ყოფილა. 622, ირან-ბიზანტ. ომის დროს, გ. დაანგრიეს ბიზანტიელებმა.

**განძანი,** სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში, ჯავახეთის ზეგანზე, ფარავნის ტბის სამხრით, მდ. ფარავნის ორივე ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: გ., ვლადიმიროვკა, ფოკა). ზ. დ. 2020 *მ*, ბოგდანოვკიდან 22 *კმ*. მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნ., 2 საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, ვეტპუნქტი. ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლია XIV ს. ორი პატარა ეკლესია. ერთი — სოფლის ზედა უბანში, მეორე — ქვედაში. ორივე ერთნავიანია, ნაშენია თლილი ქვით, გადახურულია ორფერდა სახურავით, აქვს თითო კარი სამხრეთიდან. ეკლესიებზე შემორჩენილია ორ-ორი ასომთავრული წარწერა. როგორც წარწერებიდან ჩანს, ეკლესიები აშენებულია ნიკოლასძეთა მიერ.

**განძი** (სამართ.), მიწაში ჩაფლული ან სხვაგვარად დამალული ფული ან ძვირფასეულობა, რ-ის მესაკუთრის დადგენა შეუძლებელია, ანდა რ-ის მესაკუთრესაც კანონის ძალით დაკარგული აქვს მასზე უფლება. საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით, გ. სახელმწიფო საკუთრებად ითვლება და აღმომჩენი ვალდებულია ჩააბაროს იგი საფინანსო ორგანოებს: აღმომჩენს ჯილდოდ ეძლევა ჩაბარებულ ფასეულობათა ღირებულების 25%, თუკი გათხრა და ფასეულობათა ძებნა აღმომჩენის მიზნით ამ პირის სამსახურებრივ მოვალეობას არ შეადგენდა (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 143). გ-ის მითვისება დანაშაულია და ისჯება ან ერთ წლამდე თავისუფლების აღკვეთით, ან გამასწორებელი სამუშაოებით იმავე ვადით, ანდა 100 მანეთამდე ჯარიმით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 99).

ტერმინი „გ.“ ქართულში ძველთაგანვე იხმარებოდა საუნჯის, ქონების, სიმდიდრის აღსანიშნავად. სამართ. ძეგლებში მოწესრიგებულია გ-ის პოვნასთან დაკავშირებული ცალკეული საკითხები. თუ ვინმე გ-ს თავის ადგილ-მამულში იპოვიდა, ნაპოვნი მთლიანად მას ეკუთვნოდა. სხვაგან ნაპოვნი გ. მპოვნელსა და „ალაგის პატრონს“ შორის ნაწილდებოდა. ნაპოვნი გ-ის მიმთვისებელი კარგავდა წილის მიღების უფლებას (*„სამართალი ბერძული“*, მმ. 254, 255; შდრ. *მხითარ გოშის სამართლის წიგნის* ქართული ვერსია, მ. 182). *ი. ფუტკარაძე.*

**განძიანი,** მდინარე ჩინეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში. მდ. იანძის სისტემა. სიგრძე დაახლ. 760 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 82 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს ნანლინისა და უიშანის მთებში. მიედინება მთათაშუა ვაკეზე. ერთვის პოიანხუს ტბას. მთავარი შენაკადებია იუანშუი, ძინძიანი და ლიაოშუი (მარცხ.). წყალუხვია მთელი წლის განმავლობაში, მაქს. ჩამონადენი ზაფხულშია მუსონურ წვიმებთან დაკავშირებით. ხე-ტყის დაცურება. გ-ზე ქ-ები განჯოუ, ნანჩანი.

**განწევრება** ქ ა ნ ე ბ ი ს ა, ქანების დაპობა დამახასიათებელი ფორმის ბლოკებად, ლოდებად ან ნატეხებად ბუნებრივი ან ხელოვნური ზემოქმედების შედეგად. ბლოკები სხვადასხვა სიდიდისაა — დაწევებული რამდენიმე *სმ*-იდან ასეული *მ*-ებით დამთავრებული. გ. გამოწვეულია ქანში


განწევრება.

ხილული ან უხილავი ურთიერთგადამკვეთი ნაპრალების სისტემის არსებობით. გ-ის ერთნაირი ან მსგავსი ფორმები ხშირად სხვადასხვა წარმოშობის (დანალექ. მაგმურ, მეტამორფულ) ქანებში გვხვდება, მაგრამ ზოგი ფორმა მხოლოდ გარკვეული ტიპის ქანისთვისაა დამახასიათებელი. განარჩევენ გ-ის შემდეგ ფორმებს: ბელტური (მრავალწახნაგა, პოლიედრული), კუბური (სწორკუთხოვანი), ფურცლოვანი (ფირფიტისებრი), ლეიბისებრი, პარალელეპიპედური, ფენებრივი, ფილისებრი, ბალიშისებრი, სვეტისებრი (პრიზმული, ბაზალტური), რომბული, ბურთისებრი (სფერული, ნაჭუჭისებრი) და სხვ. *მ. ხუციშვილი.*

**გᲐᲜᲬᲔᲡᲔᲑᲐ,** ძვ. ქართ. სამართალში კანონებისა და წესის შემოღება, საერო ან საეკლ. ხელისუფლების ნორმატიული აქტი — წესდება, დებულება. XVIII ს. II ნახევარში გ-დ იწოდებოდა ერეკლე II-ის მიერ მიღებული მრავალი საკანონმდებლო აქტი. *მ. კეკელია.*

**გᲐᲜᲬᲧᲝᲑᲐ,** ინდივიდის მზაობა გარკვეული მოქმედებისათვის. არსებობს გ-ის განსხვავებული ცნებები: მ ო ტ ო რ უ ლ ი გ. გულისხმობს ადამიანის მოტორული სისტემის მზაობას მოქმედებისათვის (ს. მიულერი, ე. შუმანი); ფ ს ი ქ ი კ უ რ ი გ. — ცნობიერების მზადყოფნას ამა თუ იმ ფსიქიკური პროცესისათვის. ს ო ც ი ა ლ უ რ ი გ. — ადამიანების განსხვავებულ დამოკიდებულებას სოც. ღირებულებათა მიმართ, რის გამოც განსხვავებულია მათი სოც. აქტივობაც (უ. ტომასი, ფ. ზნანეცკი). ჩ. ოზგუდის და პ. ტენენბაუმის თვალსაზრისით, გ. საფუძვლად უდევს სოც. მოვლენებისადმი შეფასებითს რეაქციებს. შემეცნებითი პროცესების შესწავლისას გ. გამოხატავს ფიქსირებული, რიგიდული წესით მოქმედების ტენდენციას (ა. ლაჩინზი). გ-ის, როგორც პიროვნების ზოგადი მდგომარეობის გამომხატველის, ცნება თანდათან ჩამოყალიბდა. გ. ოლპორტის მიხედვით, გ. განპირობებულია პიროვნების გამოცდილებით და მის ქცევას სათანადო მიმართულებას აძლევს.

დ. უზნაძის გ-ის ცნებაში იგულისხმება ინდივიდის „აწყობა" ყოველგვარი აქტივობის განსახორციელებლად (იხ. *განწყობის თეორია*). *შ. ნადირაშვილი.*

**გᲐᲜᲬᲧᲝᲑᲘᲡ ᲗᲔᲝᲠᲘᲐ,** დ. *უზნაძის* მიერ ქცევის მიზანშეწონილობის ასახსნელად შემუშავებული თეორია. ექსპერ. ფსიქოლ. განვითარების ადრეულ საფეხურზევე წამოიჭრა აუცილებლობა შესწავლილიყო ინდივიდის მიზანმიმართული აქტივობის დინამ. საწყისი. გამოვლინდა ამ საწყისის ერთ-ერთი განზომილება — ქცევის გარკვეული ფორმისადმი ინდივიდის წინასწარი მზაობის მდგომარეობა ანუ განწყობა. ექსპერ. ფსიქოლოგიაში ტერმინი „განწყობა" სხვადასხვა მნიშვნელობით გვხვდება („გარკვეული აქტივობისადმი დისპოზიცია", „ინდივიდის აქტივობის ორიენტაცია", „მოლოდინის მდგომარეობა", „რიგიდობა", „სტერეოტიპია", „ქცევის ელემენტების ორგანიზაცია", „ქცევის კონსტანტობა", „ქცევის განსაზღვრულობის საფუძველი" და სხვ.). განწყობის ერთიანი ბუნების შესწავლა დ. უზნაძის მიერ შექმნილი ქართ. ფსიქოლ. სკოლის კვლევის სპეციფ. საგანი გახდა. დ. უზნაძემ ჩამოაყალიბა განწყობის ორიგინ. თეორია. მან დაამტკიცა, რომ შესაძლებელია სიმძიმის ილუზიის (ფეხნერი) ანალოგიური ილუზიები (მაგ., განსხვავებული სიმძიმის მრავალგზის შედარების შედეგად ტოლი საგნები ილუზორულად — უტოლოდ აღიქმება) გაჩნდეს მგრძნობელობის ყველა სხვა მოდალობის (ჰაპტური, სმენითი, მხედველობითი და ა. შ.) სფეროში. ეს ხდება მაშინ, როდესაც სიტუაცია, რ-შიც ინდივიდს უხდება მოქმედება, არ შეესატყვისება მის განწყობას. ეს ფაქტი მეცნიერებაში ცნობილია „უზნაძის ეფექტის" სახელით. დ. უზნაძემ ფსიქოლოგიაში პირველად დაამუშავა განწყობის ბუნების შესწავლის ექსპერ. მეთოდი („ფიქსირებული განწყობის მეთოდი") და შესაძლებელი გახადა განწყობის ბუნების შესწავლა იმ როლის საფუძველზე, რ-საც იგი თამაშობს ილუზიის წარმოშობაში, მის მიმდინარეობასა და ჩაქრობაში. ფიქსირებული განწყობის მეთოდით შესწავლილ იქნა განწყობის სხვადასხვა განზომილება (აგზნებადობა, დინამიკურობა-სტატიკურობა, პლასტიკურობა-სიტლანქე, სტაბილობა-ლაბილობა, ირადიაცია, გენერალიზაცია); დადგინდა განწყობის სახეები (დიფუზური, დიფერენცირებული, ფიქსირებული); გაირკვა, რომ ამა თუ იმ ინდივიდს, როგორც განწყობის გარკვეული ტიპის წარმომადგენელს, ახასიათებს განწყობის ცალკეულ განზომილებათა სხვადასხვაგვარი შერწყმა; დადასტურდა, რომ ფსიქოზები და ნევროზები თავს იჩენს განწყობის ზემოთ დასახელებულ ასპექტთა სტრუქტურული ცვლილებისას და სხვ.

ფიქსირებული განწყობის მეთოდმა შესაძლებელი გახადა შესწავლილიყო განწყობა როგორც შეგუებითი მიზანმიმართული ქცევის კონსტიტუციური ფაქტორი — ინდივიდის ქცევა „ცარიელი ადგილიდან" არასოდეს არ იწყება. ინდივიდი ქცევის სუბიექტი იმით ხდება, რომ უშუალოდ მოქმედების განხორციელების მომენტში კი არ განეწყობა მოცემული მოქმედების მიმართულებით, არამედ მანამდეა წინასწარ ორიენტირებული, განწყობილი ამ მოქმედებისადმი. ამრიგად, განწყობა წესრიგს, ორგანიზაციას გამოხატავს და ქცევის განსაზღვრულობის საფუძველს წარმოადგენს. ის არის ფაქტორი, რ-იც ინდივიდის დისპოზიციათა შინაგან ორგანიზაციას ახდენს. „შინაგანი გარემოს", ე. ი. განწყობის წარმოქმნის წყალობით ინდივიდი, გარეგანი ზემოქმედების განუწყვეტელი ცვლილების მიუხედავად, თანამიმდევრულად მოქმედებს, როგორც აქტ. „ავტონომიური მთლიანობითი ერთეული"; განწყობა უდევს საფუძვლად მისი ქცევის შინაგან მოწესრიგებულობას.

განწყობა მთლიანობითი მდგომარეობაა, რ-იც პრინციპულად განსხვავდება ინდივიდის ყველა სხვა დიფერენცირებული პროცესისა და ფსიქ. თავისებურებისაგან. გ. თ-ის მიხედვით, განწყობის წარმოქნის ფაქტორებია მოთხოვნილება და სიტუაცია. მოთხოვნილებისა და მისი დაკმაყოფილების სიტუაციის თანხვდომის შედეგად სუბიექტში წარმოიქმნება სპეციფ. მდგომარეობა — განწყობა ისეთი ქცევის შესრულებისადმი, რ-საც შეუძლია კონკრ. სიტუაციის ვითარებაში კონკრ. მოთხოვნილების დაკმაყოფილება. ქცევა განწყობაში წინასწარაა ასახული (ანტიციპირებულია), მაგრამ განწყობას, თავის მხრივ, განაპირობებს მოთხოვნილება და სიტუაცია. ამრიგად, ქცევა წარმოდგენილია, როგორც განწყობის ფაქტორებით განსაზღვრული და ამავე დროს მიზანმიმართული მოქმედება.

გ. თ-ის მიხედვით, ინდივიდმა რომ რაიმე ქცევის განხორციელება შეძლოს, იგი როგორც მთლიანობა, სრულიად გარკვეულ მდგომარეობაში უნდა იყოს.

განწყობა გამოხატავს ინდივიდის ფსიქ. ორგანიზაციის — „ადამიანურ არსებით ძალათა" (კ. მარქსი) — უმაღლეს დონეს — მთლიანობითი სუბიექტის (პიროვნების) მოდუსს მისი მოქმედების ყოველ კონკრ. მომენტში. იგი თითქოს ერთ ფოკუსში უყრის თავს ყველა იმ შინაგან დინამ. მიმართებას, რ-ებიც აშუალებენ სტიმულთა ზემოქმედების შედეგად ინდივიდში აღძრულ ფსიქ. ეფექტს და რ-თა საფუძველზეც წარმოიშობა მიმართულების მქონე ქცევა, როგორც გაწონასწორება ინდივიდსა და გარემოს შორის.

განწყობის ფუნქციას წარმოადგენს არა მარტო ჯერ კიდევ განუხორციელებელი აქტივობის პოტენციური, წინასწარი ორგანიზაციის შექმნა, არამედ უკვე რეალიზებული აქტივობის აქტუალური მართვაც უკუკავშირების საშუალებით მიღებული ინფორმაციის საფუძველზე განუწყვეტელი კორეგირების გზით; ტრადიციულად განწყობა წარმოდგენილი იყო როგორც გამოვლენილი ქცევის ერთ-ერთი ფაქტორი. ქართვ. ფსიქოლოგთა კონცეფციის თანახმად, მოტივები, პიროვნების ნიშნები, „ღირებულებითი ორიენტაციები" და ქცევის სხვა ცალკეული ფაქტორები გამოვლინებულ ქცევას უშუალოდ ერთმანეთისაგან იზოლირებულად კი არ განსაზღვრავენ, არამედ ემორჩილებიან მთლიანობითი პიროვნების მარეგულირებელ მოდუსს.

ტრად. ბურჟ. ფსიქოლოგია ეყრდნობა ე. წ. „უშუალობის პოსტულატს" (დ. უზნაძის ტერმინოლოგიით), რითაც უარყოფს მთლიანობითი ინდივიდის ცოცხალი სისტემის შინაგან დინამ. მიმართულებათა მნიშვნელობას. „გაშუალების პოსტულატიდან" გამომდინარე, გ. თ-ის მიხედვით, განწყობა, როგორც, მთლიანი სუბიექტის მოდუსი, განსაზღვრავს იმ წანამძღვრებს, რ-ებიც საფუძვლად ედება ფსიქ. აქტივობის კონკრეტულ გამოვლინებას. ამდენად, განწყობის, როგორც ქცევის კონსტიტუციური ფაქტორის გაუთვალისწინებლად არ შეიძლება ქცევის არც აღწერა, არც ახსნა და არც მართვა.

ქართ. ფსიქოლ. სკოლის მონაცემთა მიხედვით, ცნობიერი განცდების გარდა არსებობს სპეციფ. სფერო—მოქმედების სუბიექტის მთლიანობითი მდგომარეობის მოდუსის სფერო, რ-იც ცნობიერების რომელიმე ცალკე აღებულ აქტს არ წარმოადგენს. ამრიგად, გ. თ. არის პოზიტიური დახასიათება არაცნობიერი ფსიქიკურისა, რ-იც მანამდე ფსიქოლოგიაში მხოლოდ ნეგატიურად იყო დახასიათებული.

*ლიტ.*: უ ზ ნ ა ძ ე დ., განწყობის ფსიქოლოგიის ექსპერიმენტული საფუძვლები, «ფსიქოლოგიის ინ-ტის შრომები», 1949, ტ. 6; ნ ა თ ა ძ ე რ., წარმოსახვის განმაწყობელი მოქმედება, თბ., 1958; მ ი ს ი ვ ე, Экспериментальные основы теории установки Д. Н. Узнадзе, კრ.: Психологическая наука в СССР, т. 2, М., 1960; Н о р а к и д з е В. Г., Типы характера и фиксированная установка, Тб., 1966; П р а н г и ш в и л и А. С., Исследования по психологии установки, Тб., 1967; მ ი ს ი ვ ე, Общепсихологическая теория установки, კრ.: Психологическая наука в СССР, т. 2, М., 1960; Психологические исследования, посвященные 85-летию со дня рождения Д. Н. Узнадзе, под ред. А. С. Прангишвили, Тб., 1973; У з н а д з е Д. Н., Психологические исследования, М., 1966; Х о д ж а в а З. И., Проблема навыка в психологии, Тб., 1960; Экспериментальное исследование установки. XVIII международный психологический конгресс. Симпозиум № 14, М., 1966; A l l p o r t F. H., Theories of perception and the concept of structure, N. Y.— L., 1955; A l l p o r t G. W., Attitudes, წგ6.: Handbook of social psychology, L., 1935; G i b s o n J. J., A critical review of the concept of set in contemporary experimental psychology, «Psychological Bulletin», 1941, v. 38, № 9; Les attitudes, P., 1961; M o s c o v i c i S., L' attitude; théories et recherches autour d' un concept et d' un phénomène, «Bulletin d' Études et Recherches Psychologiques», 1962, t. 11, № 2, 3. *ალ. ფრანგიშვილი.*

**გᲐᲜᲬᲧᲝᲑᲘᲡ ᲤᲡᲘᲥᲝᲚᲝᲒᲘᲐ,** მიმართულება ფსიქოლოგიაში, რ-იც შეისწავლის *განწყობის* აღმოცენებისა და გამოვლენის კანონზომიერებებს და თვით განწყობის ფსიქოლ. არსს. ჩამოყალიბდა საქართველოში დ. უზნაძის *განწყობის თეორიის* საფუძველზე. განწყობის ფიქსირებული ფორმის ექსპერ. კვლევით დადგინდა მისი მთლიანპიროვნებისეული ბუნება (ფიქსირებული განწყობის გამოწვევის და გა-

მოვლენის ერთი და იგივე კანონზომიერებები ვლინდება მისი შემუშავებისას ყველა მოდალობის არეში). ამ მიმართულებით გაშლილი კვლევა-ძიება მოიცავს განწყობის გამოვლინებებს ადამიანის ფსიქოლ. ყველა სფეროში. ექსპერ. კვლევის საფუძველზე შესაძლებელი გახდა განწყობის ზოგადი ფსიქოლოგიის, დიფერენც., გენეტ. და პათოფსიქოლოგიის გამოყოფა. განწყობის ზოგადფსიქოლ. კვლევის შედეგად დადგინდა მისი ისეთი თვისებები, რ-ებიც ინტერინდივიდუალურად მნიშვნელოვნად განსხვავებულ ფორმაში ვლინდებიან სხვადასხვა ტიპის პიროვნებებში, არსებითად იცვლებიან სხვადასხვა ფსიქ. დაავადების დროს და გენეტიკურადაც განსხვავებული არიან. ადამიანები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან განწყობის გამოწვევის სიადვილისა (განწყობის აგზნებადობა) და განწყობის ირადიაციის მხრივ: ზოგიერთი, მაგ., ეპილეფტოიდური ტიპის, ადამიანის განწყობა იმდენად ნაკლებად ირადირებულია, რომ ერთ მოდალობაში შემუშავებული ფიქსირებული განწყობა მეორე მოდალობაში აღარ ვლინდება. განწყობის მნიშვნელოვანი ინტერინდივიდუალური თვისებებია, აგრეთვე მისი სიმტკიცე (ექსპერ. პირობებში შემუშავებული განწყობა ზოგს კრიტ. ობიექტის ორიოდე აღქმის შემდეგვე უქრება, ზოგისა კი 50-სა და მეტ ექსპოზიციაზეც ვრცელდება), მისი სტაბილობა ან, პირიქით ლაბილობა (კრიტ. ობიექტების ზეგავლენის გარეშე მისი მეტ-ნაკლები შენარჩუნება დროში), მისი მეტ-ნაკლები კონსტანტობა ანდა ვარიაბილობა (მისი გამოვლენის ტიპის უცვლელობა ან ცვალებადობა სხვადასხვა დროს ჩატარებულ ცდებში). ადამიანები განსხვავდებიან განწყობის გენერალიზაციის მხრივაც, ე. ი. ერთი სახის ობიექტზე (სიტუაციაზე) შემუშავებული განწყობის გამოვლენით მეტ-ნაკლებად განსხვავებული ობიექტების მიმართ. ამ და სხვა განსხვავებულ თვისებათა მიხედვით დ. უზნაძემ გამოჰყო პიროვნებათა 5 ტიპი. ადამიანები განსხვავდებიან აგრეთვე განწყობის წარმოსახვით შემუშავების მეტ-ნაკლები უნარით (მისი დონე არაჩვეულებრივად მაღალია სცენური გარდასახვის ნიჭის მქონე მსახიობებთან); თავისებურად ვლინდება განწყობა აზროვნებასა და სხვა ფსიქ. პროცესებშიც. სხვადასხვა სპეციფ. ცვლილება ახასიათებს განწყობას სხვადასხვა ფსიქ. დაავადების დროს, რაც მის ღრმა პიროვნულ ბუნებას ადასტურებს. ამ მიმართულებით გაშლილი კვლევა განწყობის ფსიქოპათოლოგიის საგანია. შესწავლილია განწყობის ასაკობრივი თავისებურებებიც. გარდა ამისა, დადგენილია განვითარების სხვადასხვა საფეხურზე მდგომი ცხოველების განწყობის თავისებურებები.

*ლიტ*: უ ზ ნ ა ძ ე დ., განწყობის ფსიქოლოგიის ექსპერიმენტული საფუძვლები, «ფსიქოლოგიის ინ-ტის შრომები», 1949, ტ. 6; ე ლ ი ა ვ ა ნ., განწყობის პრობლემა აზროვნების ფსიქოლოგიაში, თბ., 1964; Н а т а д з е Р. Г., Воображение как фактор поведения, Тб., 1972; მ ი ს ი ვ ე, Экспериментальные основы теории установки, კრ.: Психологическая наука в СССР, т. 2, М., 1960; Н о р а к и д з е В. Г., Темперамент личности и фиксированная установка, Тб., 1970; მ ი ს ი ვ ე, Типы характера и фиксированная установка, Тб., 1966; П р а н г и ш в и л и А. С., Исследования по психологии установки, Тб., 1967; Психологические исследования, т. 1—2, М., 1968—70. *რ. ნათაძე.*

**განჯა,** ქ. *კიროვაბადის* სახელწოდება 1935 წლამდე.

**განჯალა,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (კაბალის სოფსაბჭო), ალაზნის ვაკეზე, მდ. კაბალის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 320 *მ,* ლაგოდეხიდან 15 *კმ.* განჯალა-უზუნთალის ა. კიროვის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. კაბალში (1,5 *კმ*). კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**განჯაფა,** ძველებური ბანქოსებური სათამაშო, მუყაოს, ძვლის ან ხის დასურათებული ფირფიტები. გ-ის თამაში საქართველოში ირანიდან შემოსულა და გვიანდ. ფეოდ. ხანის აღმ. საქართველოს არისტოკრ. წრეებში გავრცელებულა. XIX ს. II ნახევარში უკვე მივიწყებული ჩანს. გ. შეუძენია და 1855 კავკასიური მუზეუმის ეთნოგრ. კაბინეტისათვის გადაუცია ქართვ. მწერალსა და ეთნოგრაფს რაფიელ ერისთავს.

*ლიტ.*: ჟ ო რ დ ა ნ ი ა გ., კავკასიური მუზეუმის დაარსება. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის ისტორიის შესწავლისათვის, თბ., 1951. *გ. ჩაჩაშვილი.*

**განჯა-ყარაბაღული კულტურა,** გვიანდ. ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანის არქეოლ. კულტურა აზერბ. სსრ დას. რ-ნებში, ცნობილია ხ ო ჯ ა ლ ი-ქ ე დ ა ბ ე კ უ რ ი (გადაბეიური) კულტურის სახელწოდებითაც. მისი შესწავლა დაიწყო XIX ს. 90-იანი წლებიდან. ძეგლები 3 ჯგუფად იყოფა: ყ ა რ ა ბ ა ღ ი ს (მთიანეთი და მთისპირა ადგილები), ქ ე დ ა ბ ე კ ი ს (გადაბეის) (მცირე კავკასიონის ჩრდ. ნაწილი და მთისპირა ზოლი) და კ ი რ ო ვ ა ბ ა დ-ხ ა ნ ლ ა რ ი ს ა (მტკვრის მარჯვ. ნაპირის დაბლობი). ეს ძეგლებია: დიდი და მცირე მიწაყრილიანი, ქვაყრილიანი გორასამარხები, ე. წ. ქვაყუთები და ორმოსამარხები, გამაგრებული (მთისპირას) და ღია ნამოსახლარები (მთისპირას და დაბლობში), ლითონსამსხმელო (ლენინქენდთან) და კაჟის ნაკეთობათა (ქილიჭ-დაღზე) სახელოსნოები. ყარაბაღ-ქედაბეკის (გადაბეის) ჯგუფებს განეკუთვნება ციკლოპური სიმაგრეები. მიცვალებულებს უმეტესად ხელფეხმოკეცილს, იშვიათად — გაშოტილს ან მჯდომარეს მარხავდნენ. გვხვდება კრემაციაც, დანაწევრებული სახით დაკრძალვა და სხვ.

ამ კულტურაში გამოიყოფა 3 ეტაპი: ა დ რ ი ნ დ ე ლ ი — ძვ. წ. XIII—XI სს. (დამახასიათებელია წვერმოკაუჭებული დანები, შედგენილტარიანი სატევრები, ლურსმნისებრი საკინძები და სხვ. კიროვაბად-ხანლარის ჯგუფში — ფართოპირიანი დანები, მასრიანი შუბისპირები, სასაფეთქლე რგოლები, სფერულტარიანი ჭურჭელი, ხელადები, ინკრუსტირებული გეომ. სახეებით შემკული ჯამები და სხვ.); გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ უ ლ ი — ძვ. წ. XI—IX სს. (დამახასიათებელია ბრინჯაოს ბრტყელი და ჩუგლუგის ტიპის ცულები, „წინაზიური" ტიპის სატევრები, მახვილები, მასრიანი ფოთლისებური შუბისპირები, ორთითები, ღეროიანი ისრისპირები, ოთხნაწილადი ლაგმები, გრავირებული სარტყლები; ორნამენტირებული და მოხატული შავი და მონაცრისფრო თიხის ჭურჭელი) და გ ვ ი ა ნ დ ე ლ ი — ძვ. წ. IX—VII სს. (დამახასიათებელია რკინის მასრიანი და ყუწნიანი ვიწრო შუბისპირები, სატევრები, დანები, ბრინჯაოს ორნაწილედი ლაგმები; მონაცრისფრო თიხის ჭურჭელი, იშვიათად — ინკრუსტირებული; შემორჩენილია ადრინდ. ტიპის ბრინჯაოს სატევრები, შუბისპირები, ისრისპირები, ლაგმები, სამკაული).

გ.-ყ. კ-ის მატარებელი ტომები დაკავშირებული ყოფილან ადგილ. ქედაბეკისა (გადაბეისა) და ყარაბაღის სპილენძის საბადოებსა და მთის საძოვრებთან; მათ ურთიერთობა ჰქონდათ მეზობელ საწარმოო რ-ნებთანაც. აშკარაა ყარაბაღის ძეგლების, განსაკუთრებით ხოჯალისა და არჩაძორის მდიდრული სამარხების, მჭიდრო კონტაქტი ძვ. აღმოსავლეთთან. როგორც ჩანს, მესაქონლეობის აღმავლობასთან ერთად ამ ტომებში დამკვიდრდა პატრიარქატი, გაღრმავდა ქონებრივი უთანასწორობა. სიმდიდრით გამოირჩევა პატრიარქთა, საგვარეულო და სატომო არისტოკრ. სამარხები—დიდი გორასამარხები, რ-ებშიც აღმოჩენილია მრავალი ოქროს ნივთი, შეწირული მონის, მსახურის და შეიარაღებული რაზმელის ჩონჩხები (ახმახის, ადიამანის გორასამარხები). ამ პერიოდის სამაროვნები მოწმობენ ცალკეულ ტომთა ქონებრივ გამორჩეულობასაც. ამ სოც.-ეკონ. ძვრებით გამოწვეული საომარი სიტუაციით აიხსნება ციკლოპური ციხესიმაგრეებისა და გამაგრებული ნამოსახლარების გაჩენა ცენტრ. ამიერკავკასიაში.

*ლიტ.*: ფ ი ც ხ ე ლ ა უ რ ი კ., აღმოსავლეთ საქართველოს ტომთა ისტორიის ძირითადი პრობლემები (ძვ. წ. XV—VII სს.), თბ., 1973; И в а н о в с к и й А. А., По Закавказью, «Материалы по археологии Кавказа», 1911, в. 6; М и н к е в и ч-М у с т а ф а е в а Н. В., О датировке и хронологических этапах некоторых памятников Азербайджана..., კრ.: Материальная культура Азербайджана, т. 4, Баку, 1962; П и о т р о в с к и й Б. Б., Археология Закавказья, Л., 1949. *ე. გოგაძე.*

განჯა-ყარაბაღული კულტურა



თიხის ქილა.



ბრინჯაოს სამაჯური.



ბრინჯაოს მახვილი და ბრინჯაოს სატევარი. ყველა გვიანდელი ბრინჯაო-ადრინდელი რკინის ხანა.

**განჯის ამბოხება 1920,** მუსავატელთა კონტრრევოლუციური აჯანყება განჯაში (ახლანდ. კიროვაბადი) საბჭ. ხელისუფლების დამხობის მიზნით. აზერბაიჯანში საბჭ. ხელისუფლების დამყარების (1920 28 აპრ.) შემდეგ განჯაში თავი მოიყარეს გადარჩენილმა მუსავატელებმა. გ. ა-ის ორგანიზატორები იყვნენ ოსმ. საოკუპაციო ჯარების სარდალი ნური-ფაშა, გენ. დ. შიხლინსკი, პოლკ. ქიაზიმბეიოვი, ჰუსეინ-ყული-ხანი, ფათალი-ხანი და სხვ. ამბოხებას მხარს უჭერდნენ ქართვ. მენშევიკები, დაშნაკები და ანტანტა. ამბოხებულთა რიცხვი 10—12 ათ. აღწევდა. გ. ა. უნდა გამხდარიყო კონტრრევ. გამოსვლების სიგნალი მთელს აზერბაიჯანში. 26 მაისს ამბოხებულებმა დაიკავეს განჯის მუსლიმ. უბნები და განაიარაღეს მე-20 დივიზიის ნაწილი. მათ მხარეზე გადავიდა I აზერბ. დივიზიის ნაწილებიც. აჯანყების ჩასახშობად გაიგზავნა მე-11 წითელი არმიის ნაწილები. აზერბ. მთავრობამ განჯაში მიავლინა საგანგებო კომისრები ს. ეფენდიევი და ჰ. სულთანოვი. 31 მაისს წითელი არმიის ნაწილებმა აზერბ. მშრომელებთან ერთად ჩაახშეს გ. ა., რამაც გააადვილა აჯანყების ლიკვიდაცია მთელს აზერბაიჯანში.

*ლიტ.*: Г а л у с т я н А., Установление Советской власти в Ганджинском уезде в 1920 г., «Ученые записки Кировабадского пед. ин-та», 1958, № 6.

**განჯის ბრძოლა 1752,** ქართლისა და კახეთის მეფეების თეიმურაზ II-ისა და ერეკლე II-ის ბრძოლა ნუხის ხან აჯი-ჩალაბის წინააღმდეგ 28 მარტს. აჯი-ჩალაბის დამპყრობლური პოლიტიკით შევიწროებულმა განჯის, ყარაბაღისა და ყარადაღის ხანებმა დახმარებისათვის მიმართეს ქართველ მეფეებს. ნუხაზე სალაშქროდ მიმავალ ქართველებს გზაში შეუერთდა ბორჩალოს, დაღესტნელთა, ყაზახელთა, ერევნელთა, განჯელთა და ყარადაღელთა ლაშქარი. გაერთიანებული ლაშქარი წყალდიდობის გამო ალაზანზე ვერ გადავიდა და ლაშქრობა ჩაიშალა. ამასობაში ხანებმა ქართველ მეფეებს უღალატეს. თეიმურაზ II-მ ისინი დააპატიმრა და განჯისკენ დაიძრა, რომ იქ თავისი კაცი დაესვა. განჯელებმა ციხის კარი დაკეტეს და დასახმარებლად აჯი-ჩალაბს მიმართეს. ბრძოლა, რ-იც განჯის ახლოს გაიმართა, დილიდან საღამომდე გაგრძელდა და ქართველთა ლაშქრის დამარცხებით დამთავრდა.

*წყარო*: ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854; [ხ ე რ ხ ე უ ლ ი ძ ე ო.] ო მ ა ნ მ დ ი ვ ა ნ ბ ე გ ი, მეფობა ირაკლი მეორისა, მეფის თეიმურაზის ძისა, იქვე; ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 3, თბ., 1967.

*ლიტ.*: კ ა კ ა ბ ა ძ ე ს., საქართველოს ისტორია. (1500 — 1810), ტფ., 1922; ქი-

ქ ო ძ ე გ., ერეკლე მეორე, თბ., 1958; Б у т к о в П. Г., Материалы для новой истории Кавказа с 1722 по 1803 год, ч. 1, СПб., 1869. *დ. მეგრელაძე.*

„**განჯისკარი**“, IX–XVIII სს. არქეოლოგიური ძეგლი ძვ. თბილისის გალავანთან, დღევანდელი ბალნეოლოგიური კურორტისა და „სამასი არაგველის“ პარკის მიდამოებში. გათხრები მიმდინარეობდა 1948–49 (ო. ჯაფარიძე, გ. ლომთათიძე). აღმოჩენილი საგნებიდან განსაკუთრებით საინტერესოა XIII ს. თიხის ჭურჭლის გამოსაწვავი 5 ქურა და თიხის ნივთები: გამოსაწვავი ნივთების ჩამოსაკიდებელი სოლები და კავები, ჯამებს შორის დასაწყობი სამფეხები, აგრეთვე ბევრი გადანაყარი და წუნი. ჩანს, სახელოსნოში უმთავრესად მოჭიქულ კერამიკას ამზადებდნენ (დოქები, ფრინველთა გამოსახულებიანი და მცენარეული ორნამენტით შემკული მოჭიქული ჯამები და სხვ.). ნაკეთობათა ზედაპირს მოჭიქვამდე თეთრი ან მოვარდისფრო ანგობით ფარავდნენ. ჭურჭლის შესამკობად სხვა ხერხებსაც მიმართავდნენ, მაგ., მოჭიქვამდე ერთი ან სხვადასხვა ფერის საღებავით მოხატავდნენ ან ზედ გეომ. თუ მცენარეულ ორნამენტებს ამოკაწრავდნენ და სხვ.

აქ აღმოჩენილი მონეტების მიხედვით მეთუნეთა სახელოსნო XIII ს. 30-იან წლებში უნდა იყოს დანგრეული. „გ-ის“ სახელოსნო უბანი IX–XVIII სს-ში თბილ. საქალაქო მეურნეობის ერთ-ერთი ნაწილი იყო.

*ლიტ.*: ლ ო მ თ ა თ ი ძ ე გ., არქეოლოგიური გათხრა თბილისში 1948 წ. ზამთარში, «მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის», 1955, ტ. 1; ჯ ა ფ ა რ ი ძ ე ო., „განჯისკარის“ 1948 წლის არქეოლოგიური გათხრის ანგარიში, იქვე. *ლ. ჭილაშვილი.*

«განჯისკარი»









თიხის ანგობირებული, მოხატულ-მოჭიქული ჯამების ფრაგმენტები. XIII ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი.

**განჯის სახანო,** აზერბაიჯანული ნახევრად დამოუკიდებელი ფეოდალური სახელმწიფო (XVIII ს. – XIX ს. დასაწყისი). წარმოიქმნა ირანელი და თურქი დამპყრობლების წინააღმდეგ აზერბ. ხალხის ბრძოლის პერიოდში. გ. ს-ს პირველი გამგებელი შაჰვერდი-ხანი ზიად-ოღლუს დინასტიიდან იყო. ადრე ამ დინასტიის წარმომადგენლებს განჯის ბეგლარბეგის თანამდებობა ეკავათ. გ. ს. მდებარეობდა მდ. მტკვრის ველზე, მისი ცენტრი იყო ციხე-ქალაქი განჯა (ახლანდ. კიროვაბადი). განჯაზე გადიოდა მნიშვნელოვანი სავაჭრო გზა – თბილის-განჯა-შუშა-თავრიზი. ადმინისტრაციულად იყოფოდა 5 მუღალად (ოლქად): განჯა, სამუხი, ქურაქბასანი, შამქორი და აირუმი. სახანოში გაბატონებულ კლასს წარმოადგენდნენ ფეოდალები: მულქადარები (მემკვიდრეობითი მესაკუთრენი) და თიულდარები (პირობითი მესაკუთრენი). მნიშვნელოვანი იყო ვაჭართა ფენა. მშრომელ მოსახლეობას შეადგენდნენ ხელოსნები და გლეხები (*რაიათები და რანჯბარები*). სახელმწიფოს სათავეში იდგა ხანი, რ-თანაც არსებობდა *დივანი*. ჭრიდნენ საკუთარ ვერცხლის მონეტას – განჯურ აბაზს. გ. ს. გამუდმებით ირან-ოსმ. ექსპანსიის ობიექტი იყო. სახელმწიფოს შიგნით მიმდინარეობდა ბრძოლა, ერთი მხრივ ირან-ოსმ. ორიენტაციისა და, მეორე მხრივ, რუსეთთან შეერთების მომხრეთა შორის. ქართლ-კახეთის მეფე ერეკლე II ცდილობდა გ. ს. თავისი პოლიტ. გავლენისათვის დაემორჩილებინა, რასაც მიაღწია კიდეც XVIII ს. შუა ხანებში. 1795 ირანის შაჰის აღა-მაჰმად-ხანის საქართველოზე თავდასხმის დროს გ. ს-ს მმართველი ჯავად-ხანი მომხდურთ მიემხრო. 1796 აპრ. ქართლ-კახეთის ლაშქარი ერეკლე II-ის სარდლობით გარსშემოერტყა განჯას. ხანი იძულებული გახდა ხარკი ეკისრა და ქართველი ტყვეები გაეთავისუფლებინა. 1796 განჯა აიღო რუს. ჯარმა გენ. ვ. ზუბოვის სარდლობით. ჯავად-ხანმა აღიარა ქვეშევრდომობა, მაგრამ რუს. ჯარის წასვლის (1797) შემდეგ უარყო იგი. 1804 წ. 3 იანვ. რუსეთის ჯარმა გენ. პ. ციციანოვის სარდლობით იერიშით აიღო განჯა. ჯავად-ხანი ბრძოლაში დაიღუპა. გ. ს. გაუქმდა და მისი ტერიტ. საბოლოოდ შეუერთდა რუს. იმპერიას.

*წყარო*: ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი პ., ამბავი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ლიტ.*: А б д у л л а е в Г. Б., Из истории Северо-Восточного Азербайджана в 60–80-х гг. XVIII в., Баку, 1958; История Азербайджана, т. 1–2, Баку, 1958–60. *შ. ანჩაბაძე.*

**განჯის ტრაქტატი 1735,** რუსეთ-ირანის ხელშეკრულება, დაიდო 10 (21) მარტს ქ. განჯის (ახლანდ. კიროვაბადი) მახლობლად. რუს. მთავრობა ოსმალეთთან ომისათვის ემზადებოდა და დაინტერესებული იყო ირან. მხარდაჭერით. გ. ტ-ის თანახმად, რუსეთმა ირანს დაუბრუნა ბაქო და დერბენტი პროვინციებითურთ. გარდა ამისა, ორივე მხარეს უნდა დაეცვა *რეშთის ხელშეკრულება* (1732), რ-ის ძალითაც რუსეთმა ირანს გილანი, მაზანდერანი და ასტრაბადი დაუბრუნა. მხარეები პირობას დებდნენ არ გამართათ ცალმხრივი მოლაპარაკება ოსმალეთთან და მასთან ახ. ხელშეკრულება ერთობლივად დაედოთ. გ. ტ-ის მე-5 მუხლი ამტკიცებდა რეშთის ხელშეკრულების პირობას იმის შესახებ, რომ ოსმალთა ბატონობისაგან განთავისუფლების შემდეგ ირანი ქართლის სამეფოს კვლავ ვახტანგ VI-ს გადასცემდა; რუს ვაჭრებს ირანში თავისუფალი ვაჭრობის უფლება რჩებოდათ.

*ლიტ.*: П а й ч а д з е Г. Г., Русско-грузинские политические отношения в первой половине XVIII века, Тб., 1970; Ю з е ф о в и ч Т., Договоры России с Востоком, политические и торговые, СПб., 1869.

**განჯოუ,** გ ა ნ ს ი ა ნ ი, ქალაქი ჩინეთში, ძიანსის პროვინციაში, მდ. განძიანზე. დაახლ. 250 ათ. მცხ. (1971). საქსოვი, სამღებრო, ხის დასამუშ. მრეწველობა. გ-ს რ-ნში – ვოლფრამის მოპოვება.

**განჯური,** იხ. *კიროვაბადული სუფრისა.*

**გაო განი** (1891 – 1955), ჩინეთის კომპარტიის (ჩკპ) მოღვაწე. ჩკპ წევრი 1926-იდან. ანტიიაპ. ომის პერიოდში (1937–45) – ჩკპ ცკ-ის ჩრდ.-დას. ბიუროს მდივანი, შენსი-განსუ-ნინსიას განთავისუფლებული რაიონის პოლიტ. საკონსულტაციო კომიტეტის თავ-რე. 1945 ჩკპ VII ყრილობაზე ჩკპ ცკ-ის წევრად აირჩიეს, ხოლო ცკ პლენუმზე – ჩკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრად. 1945-იდან იყო ხელმძღვანელ სამხ. და პარტ. სამუშაოზე ჩრდ.-აღმ. ჩინეთში. 1949-იდან ჩინ. ცენტრ. სახ. მთავრობის თავ-რის მოადგილე, სსრკ-თან მეგობრობის მომხრე. 1954 გ. გ-ს ბრალად დასდეს „ანტიპარტიული საქმიანობა“, რის შემდეგ ოფიც. ვერსიით „თავი მოიკლა“.

**გაოლიანი** (Sorghum japonicum), ერთწლოვანი მცენარე მარცვლოვანთა ოჯახისა. გვალვაგამძლე, ადრეულა. სსრკ-ში მოჰყავთ შორეულ აღმოსავლეთში, ჩრდ. კავკასიასა და სამხრ. უკრაინაში. მარცვლის გადამუშავებით იღებენ ფქვილს, სპირტს; იყენებენ ცხოველთა საკვებადაც. ნამჯისაგან კი ამზადებენ ჭილოფსა და სხვ. იხ. *სორგო.*

**გაოსიუნი,** ქალაქი ჩინეთში, ტაივანის პროვინციაში, კუნძულის სამხრ.-დას. სანაპიროზე, ტაივანის სრუტესთან. 720 ათ. მცხ. (1968). კ. ტაივანის მნიშვნელობით მეორე ნავსადგური (ძილუნის შემდეგ). სამრეწვ. ცენტრი. ალუმინის გამოდნობა (1935-იდან); მანქანათმშ. და გემთმშენებლობა, ნავთობგადამუშავება, ცემენტის, ქიმ. (სუპერფოსფატი), ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო, კვების (მ. შ. შაქრის, სპირტის, კონსერვების წარმოება) მრეწველობა.

**გაოშანი** (ჩინ. – მთიელები), ჩინეთის სახ. რესპუბლიკაში, ტაივანისა და ხუნტოუიუის კ-ებზე მცხოვრებ ტომთა ჯგუფის კრებითი სახელწოდება. საერთო რაოდ. დაახლ. 0,3 მლნ. კაცი (1970, შეფასება). გ-ის ენები ინდონეზ. ენებს მიეკუთვნება. შენარჩუნებული აქვთ პირველყოფილი რწმენები და კულტები. გ-ის ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, ბატატი, ტარო, ფეტვი), ნადირობა, მეთევზეობა.

**გაპარსვა,** გ ა კ რ ე ჭ ა (სამართ. ისტორია), გამაწბილებელი სასჯელის ერთ-ერთი სახე – თავის გადაპარსვა, წვერულვაშის ან საფეთქლების მოპარსვა; ქალისათვის ნაწნავის შეჭრა. კანონმდებლობაში ჩვეულებითი სამართლიდანაა შესული. ცნობილია ჯერ კიდევ ბაბილონური კანონებიდან. ინგლისში ნორმანების დაპყრობამდე სასჯელადაც ითვლებოდა და მონობის ნიშნადაც. რუსეთსა და გერმანიაში მრუშობაში მხილებულ ქალებს გამაწბილებელ სასჯელად ნაწნავს სჭრიდნენ. გ-ს იცნობს *ბიზანტიური სამართალიც* (*ეკლოგა*, საეპარქო წიგნი). იგი იხსენიება აგრეთვე გიორგი ბრწყინვალის სამართალში (მ. 2), ხელმწიფის კარის გარიგებასა (§ 10) და ვახტანგ VI-ის კანონთა კრებულის ბერძნულ სამართალში (მმ. 2, 77, 383 და სხვ.).

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., გიორგი ბრწყინვალის სამართალი, თბ., 1957; მ ი ს ი ვ ე, ძველი აღმოსავლეთის სამართალი, თბ., 1960. *მ. კეკელია.*

**გაპიროვნება,** იხ. *პერსონიფიკაცია.*

**გაპონი** გიორგი აპოლონის ძე [5 (17). II. 1870, სოფ. ბელიაკი, ახლანდ. პოლტავის ოლქი, – 28. III. (10. IV). 1906], მღვდელი, ოხრანკის საიდუმლო აგენტი, „*სანქტ-პეტერბურგის ფაბრიკა-ქარხნების რუს მუშათა საკრებულოს*“ ორგანიზატორი. დაიბადა შეძლებული გლეხის ოჯახში, 1898–1903 სწავლობდა პეტერბ. სას. აკადემიაში. 1902-იდან დაკავშირებული იყო მოსკ. ოხრანკის უფროს ს. ზუბატოვთან. პეტერბ. მუშებს შორის შექმნა ზუბატოვური ორგანიზაციები (იხ. *გაპონოვშჩინა*). მისი წინადადებით შეიმუშავეს პეტიცია და მოეწყო მუშების მსვლელობა მეფესთან *ცხრა იანვარს (1905)*. დემონსტრაცია მუშების დახვრეტით დამთავრდა. გ. მიიმალა და შემდგომ საზღვარგარეთ გაიქცა. გ. ამაოდ შეეცადა რევ. ემიგრაციასთან კავშირის დამყარებას და ისევ რუსეთში დაბრუნდა. ოხრანკის დავალებით ცდილობდა შეეღწია ესერების საბრძოლო ორგანიზაციაში, მაგრამ ამხილეს, 1906 წ. 28 მარტს პეტერბ. მახლობლად მუშებმა გაასამართლეს და ჩამოახრჩვეს.

**გაპონოვ-გრეხოვი** ანდრია ვიქტორის ძე (დ. 7. VI. 1926, მოსკოვი), საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). 1949 დაამთავრა გორკის უნ-ტი; 1952–55 მუშაობდა გორკის პოლიტექ. ინ-ტში, 1955-იდან – გორკის უნ-ტთან არსებულ რადიოფიზ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტში. ძირითადი შრომები აქვს ელექტროდინამიკაში, პლაზმის ფიზიკაში, ფიზ. ელექტრონიკაში, არაწრფივ გარემოთა ელექტროდინამიკაში, განაწილებული არაწრფივი სისტემების რხევათა თეორიაში. მ. მილერთან ერთად წამოაყენა არაერთგვაროვანი მაღალსიხშირული ველების მეშვეობით ნაწილაკებისა და პლაზმის კანალიზაციისა და აჩქარების მეთოდი. თეორიულად და ექსპერიმენტულად გამოიკვლია ინდუცირებული ციკლოტრონული გამოსხივება, რის საფუძველზედაც შეიქმნა მაზერები ციკლოტრონულ რეზონანსზე. სსრკ სახელმწ. პრემია (1967).

*თხზ.*: О потенциальных ямах для заряженных частиц в высокочастотном электромагнитном поле, «Журнал экспериментальной и теоретической физики», 1958, т. 34, в. 1, с. 242 (თანაავტ.: М. А. Миллер).

**გაპონოვი** ბორის (დოვ) (20. II. 1934, ქ. ევპატორია, – 25. VII. 1972, ქ. რამათ-განი, ისრაელი), ებრაელი პოეტი, მთარ-

გმნელი. სწავლობდა მოსკ. აღმოსავლური ენების ინ-ტში, 1946—71 ცხოვრობდა ქუთაისში. კარგად იცოდა ქართული, რუსული, სპარსული ენები. ებრაულად თარგმნა „ვეფხისტყაოსანი". თარგმანი გამოირჩევა მაღალი მხატვრული დონით, ლექსიკის სიმდიდრით, ლექსთწყობის ორიგინალობით, რუსთაველის ლექსთან სიახლოვით. ამ თარგმანს მიენიჭა ისრაელის ორი ეროვნ. პრემია: შ. ჩერნიხოვსკისა (1969) და პრეზიდენტის (1971) სახელობისა. გამოცემულია აგრეთვე გ-ის მიერ თარგმნილი ი. ჭავჭავაძის, ნ. ბარათაშვილის ლექსები და მ. ლერმონტოვის ნაწარმოებები.

*თარგმ.*: შ ო თ ა რ უ ს თ ა ვ ე ლ ი, ოტე ორ პანმერ (ა. შლონსკის რედაქციით და ა. ბარამიძის ბოლოსიტყვაობით), თელ-ავივი, 1969. *ნ. ბაბალიკაშვილი.*

**გაპონოვშჩინა,** მეფის ხელისუფალთა ერთ-ერთი ცდა — რევ. ბრძოლისათვის ჩამოეცილებინა რუსეთის მუშები XX ს. დამდეგს. ამ მიზნით ქმნიდნენ მუშათა ყალბ ორგანიზაციებს, მათ რიგებში აღვივებდნენ მონარქისტულ, შოვინისტურ და რელიგ. ცრურწმენებს. გ-ის ინიციატორი და ხელმძღვანელი იყო გ. *გაპონი*. პოლიციის თანხებით მოეწყო საჩაიეკლუბები, რ-ებიც მუშათა „საკრებულოს" სარაიონო განყ-ბების ცენტრებად იქცნენ. გაპონს სურდა ორგანიზაციის მოღვაწეობისათვის კულტ.-საგანმან. ხასიათი მიეცა, აწყობდა ბ-კებს (ლიტ-რის სათანადო შერჩევით), ლექცია-საუბრებს და ცდილობდა მუშებისათვის ჩაეგონებინა მეფისა და მართლმადიდებელი ეკლესიის ერთგულება. აგულიანებდა მათ რევოლუციონერების წინააღმდეგ, ქადაგებდა კლასობრივი ზავის იდეებს. მან გამოიყენა მუშების პოლიტ. ჩამორჩენილობა, მათი ლტოლვა გაერთიანებისა და ცოდნისაკენ და ამით გარკვეულ წარმატებებსაც მიაღწია: 1905 „მუშათა საკრებულოს" II განყოფილება დაახლ. 10 ათას მუშას აერთიანებდა, მაგრამ გაპონელებმა ვერ შეძლეს მასების მზარდი რევ. სულისკვეთების მოთოკვა. 1905 იანვ. პეტერბურგში საყოველთაო გაფიცვამ იფეთქა. გაპონის ინიციატივით შეიმუშავეს პეტიცია და მოეწყო მუშების მსვლელობა მეფესთან. პეტიცია, რ-ზეც გავლენა იქონია ს.-დ. პარტიის პროგრამა-მინიმუმმა, მოითხოვდა დამფუძნებელი კრების მოწვევას, 8-საათიანი სამუშაო დღისა და დემოკრ. თავისუფლების შემოღებას და სხვ. *ცხრა იანვრის* მშვიდობიანი დემონსტრაცია, რ-ითაც დაიწყო 1905—07 რევოლუცია, დახვრიტეს. მუშებმა სისხლიანი გაკვეთილი მიიღეს. გაპონის ორგანიზაციები დაიხურა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რევოლუციური დღეები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 8; Бонч-Бруевич В. Д., Гапон и гапоновщина, კრ.: Вопросы истории религии и атеизма, т. 3, М., 1955.



გაპონი.



ა. გაპონოვ-გრეხოვი.

**გაპრიალება,** ნამზადის (ნაკეთობის), ნაგებობათა ნაწილებისა და სხვათა დამუშავების ტექნოლ. პროცესი. გ-ის მიზანია მაღალი სისუფთავის (სარკისებრი) ზედაპირის მიღება. გაპრიალებული ზედაპირი უფრო მტკიცეა და კოროზიამედეგი. გ. ნაკეთობათა დამუშავების საბოლოო ოპერაციაა. იგი არის აგრეთვე მოსამზადებელი პროცესი ლითონის ზედაპირის დაფარვის წინ. არსებობს სპეც. საპრიალებელი ჩარხები. გ. შეიძლება ხელითაც. ლითონებსა და ზოგიერთ სხვა მასალას აპრიალებენ ტყავის, თექის, ქეჩისა და მისთ. ელასტ. ქარგოლებით (მაგ., ლენტებით), რ-ებზედაც მოყრილია აბრაზიული ფხვნილი ან წასმულია საპრიალებელი პასტა. ლითონთა დამუშავებაში გ. მექან. პროცესია, თუმცა დასამუშავებელი ლითონის მოხახუნე ზედაპირების ურთიერთქმედების გამო ქიმ. და ელექტრული პროცესებიც მიმდინარეობს. ქვას აპრიალებენ სახეხ ჩარხებზე დატენიანებული ქეჩის ქარგოლებით, რ-თა ზედაპირზე ფხვნილის (მაგ., კალის ჟანგის) ფენაა შეზელილი. მერქნის გ-ისას რბილი ტამპონის წრიული მოძრაობით ნამზადის ზედაპირს ფარავენ თხევადი კონსისტენციის ლაქის თხელი ფენით, რ-იც დამზადებულია ბუნებრივი ფისისაგან და გახსნილია აქროლად ორგ. გამხსნელში (უმეტესად ეთილის სპირტში). ამჟამად ფართოდ იყენებენ სპეც. საპრიალებელ პასტებს (შემკვრელ ნივთიერებაში არეული დაბალი სისალის მაღალდისპერსიული ფხვნილები).

**გაჟონვით რწყვა,** ზედაპირული რწყვის ხერხი, როდესაც სარწყავი ქსლიდან კვალში გასული წყალი გვერდითი მიმართულებით გაიჟონება ნიადაგში. იყენებენ მძიმე და საშ. მექან. შედგენილობის ნიადაგებზე მწკრივად ნათესი ან ნარგავი კულტურების მოსარწყავად. იმისდა მიხედვით, თუ როგორია ნიადაგის წყალგამტარობა, ქანობი და სარწყავი წყლის ნაკადი, ნაკვეთზე იჭრება სარწყავი კვლები, რ-თა სიგრძე საშუალოდ 60—100 *მ*-ია; კვალთაშორისი მანძილი 0,6—1 *მ* შორის მერყეობს. გ. რ-ის სახეებია: რწყვა კვალში მიშვებით, კვალგამოშვებით, გამოთესილი კვლებით, კვალში დატბორვით, ნაპრალიანი და ირიბი კვლებით. ამ დროს ნიადაგის სტრუქტურა თითქმის არ ირღვევა. საქართველოში სარწყავი რ-ნების უმეტესობა გ. რ-ს საჭიროებს. *ო. ცუცუნაშვილი.*

**გარანიანი** ერვანდ გევორქის ძე (დ. 20. XII. 1903, სოფ. ბალნარი, გაგრის რ-ნი), საბჭ. კავშირის გმირი (15. I. 1944). გვარდიის ზემდეგი. სკკპ წევრი 1940-იდან. წითელი არმიის რიგებში იყო 1941-იდან. დიდ სამამულო ომში იბრძოდა სტალინგრადთან, კურსკთან. მონაწილეობდა მდ. დესნის გადალახვაში, ქ. ჩერნიგოვის განთავისუფლებაში. განსაკუთრებით გამოიჩინა თავი დნეპრის მარჯვ. ნაპირზე გამართულ ბრძოლებში, რისთვისაც მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. იბრძოდა პოლ. და გერმ. მიწაზე. ომის დამთავრების შემდეგ მუშაობდა სხვადასხვა სამეურნეო თანამდებობებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით. *ტ. ჩინჩილაკაშვილი.*



ე. გარანიანი.

**გარანტია** (ფრანგ. garantie<garantir — უზრუნველყოფა, დაცვა), 1. ს ა მ ო ქ ა ლ ა ქ ო ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი კანონით ან ხელშეკრულებით გათვალისწინებული ვალდებულება, რ-ითაც ფიზ. ან იურიდ. პირი (გარანტი) ქონებრივ პასუხისმგებლობას კისრულობს *კრედიტორის* წინაშე, თუკი მოვალე არ შეასრულებს ვალდებულებას. საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით გ. არის სოციალ. ორგანიზაციებს შორის ვალდებულების შესრულების უზრუნველსაყოფი დამოუკიდებელი საშუალება. კრედიტორებისათვის გარანტი არის ზემდგომი ორგანო, რ-საც ექვემდებარება ორგანიზაცია — მოვალე. მოვალის ნაცვლად ვალდებულების შესრულებას გარანტი იმ შემთხვევაში კისრულობს, თუ მოვალე არ დააკმაყოფილებს კრედიტორის მოთხოვნებს, მაგრამ არა მთელი კრედიტის თანხაზე, არამედ იმ ფარგლებში, რ-იც მოვალის საკუთარ საბრუნავ საშუალებებს დააკლდა. გ-ის მიზნობრივი დანიშნულებაა, უმთავრესად, ბანკის (კრედიტორის) ინტერესების უზრუნველყოფა (იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 205). 2. ს ა ბ ჭ ო თ ა შ რ ო მ ი ს ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი მუშათა და მოსამსახურეთა შრომითი უფლებებისა და ინტერესების დაცვის უზრუნველყოფა. შრომის კანონმდებლობა ადგენს სამუშაო ადგილის (თანამდებობის) შენარჩუნების წესს იმ მუშაკებისათვის, რ-ებსაც სახელმწ. ორგანოებსა თუ საზ. ორგანიზაციებში არჩევითი თანამდებობა უკავიათ, და იმათთვის, რ-ებიც ამა თუ იმ სახელმწ. ან საზ. მოვალეობას ასრულებდნენ (მაგ., საარჩევნო უფლების განხორციელებისას, ყრილობებსა თუ კონფერენციებში მონაწილეობის დროს). ასეთ შემთხვევაში მუშა-მოსამსახურეებისათვის კანონით არის გარანტირებული საშ. ხელფასის შენარჩუნებაც (გ ა რ ა ნ ტ ი უ ლ ი გ ა დ ა ხ დ ა). საერთოდ საგარანტიოს მუშაკს ყველა იმ შემთხვევაში უხდიან, როცა იგი საპატიო მიზეზის გამო ვერ ასრულებს თავის შრომით ვალდებულებას (მაგ., შვებულებაში ყოფნის დროს, მუშაკისაგან დამოუკიდებელი მიზეზების გამო საწარმოო მოცდენისას და სხვ.). სამუშაოდან დროებით განთავისუფლებისა და შემწეობის მიღების უფლებას იძლევა აგრეთვე დროებითი შრომისუუნარობა. იხ. საქ. სსრ შრომის კანონთა კოდექსი, თავი VIII.

**გარაჟი** (ფრანგ. garage), ნაგებობა ან ადგილი ავტომობილების დასაყენებლად, მათი ტექ. მომსახურებისა და მიმდინარე რემონტისათვის. ერთმანეთისაგან განასხვავებენ გ.-სადგომსა და კომპლ. გ-ს. პირველი გათვალისწინებულია ავტომობილების გასაჩერებლად და მომსახურების მარტივი პროცესების ჩასატარებლად (დათვალიერება, გაწყობა, გარეცხვა); მეორე — პროფილაქტ. მომსახურებისა და მიმდინარე სარემონტო სამუშაოებისათვის (მანქანის ზოგიერთი კვანძის და აგრეგატის შეცვლის ჩათვლით).

გ. არის ერთ- ან მრავალსართულიანი, მიწისზედა, მიწისქვეშა და კომბინირებული. სატვირთო ავტომობილებისა და ავტობუსების გ-ს აგებენ ერთსართულიანს, სპეციალიზებული და მსუბუქი ავტომობილებისას — ბოქსურსა და მანეჟის ტიპისას. ბოქსურ გ-ში ავტომობილები და ავტომობილების ჯგუფები ერთმანეთისაგან განცალკევებულია, მანეჟურში კი — არა. განასხვავებენ მცირე, საშუალო და დიდი ტევადობის გ-ებს. პირველში ეტევა 50-მდე ავტომობილი, მეორეში — 50—300, ხოლო მესამეში — 1000-მდე და მეტი. გ-ის სართულებს შორის ავტომობილების გადაადგილება მექანიზებულია სხვადასხვა ტიპის ლიფტით. ზოგიერთ გ-ში მანქანების გადასაადგილებლად სპეც. რამპებია (დახრილი გზები) გაკეთებული. არის ისეთი გ-ებიც, სადაც ავტომობილების დაყენება, გამოყვანა და გადასახდელი თანხის გამოანგარიშება ავტომატიზებულია.

**გარაყანიძე** ვლადიმერ გიორგის ძე [29. II (12. III). 1900, თბილისი, — 7. III. 1971, ქ. ჟუკოვსკი, მოსკ. ოლქი], საბჭ. აერონავტი, აეროსტატების გამომცდელი, დირიჟაბლების კონსტრუქტორი. 1924-იდან ხელმძღვანელობდა ნ. ე. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო საინჟინრო აკად. აერონავტიკის ლაბორატორიას. 1927-იდან სიკვდილამდე იყო ნ. ე. ჟუკოვსკის სახ. აეროჰიდროდინამ. ინ-ტის თანამშრომელი. 1932 გამოცადეს გ-ის კონსტრუქციის პირველი დირიჟაბლი „სსრკ-ვ 1", შემდგომ წლებში გამოუშვეს მისი კონსტრუქციის დირიჟაბლების სერია: ვ—1-ბის, ვ—12, ვ—12-ბის,1933 პირველი სტრატოსტატის „სსრკ-1-ის" სარეკორდო გაშვებისას სტარტს გ. ხელმძღვანელობდა. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენით.

**გარახა,** სოფელი ჩხოროწყუს რ-ნში (ჩხოროწყუს სადაბო საბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ოჩხომურის (მდ. ხობის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 200 *მ*, ჩხოროწყუდან 2 *კმ*. ჩხოროწყუს ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. გ-ში შემორჩენილია გვიანდ. შუა საუკ. ციხე. სოფლის მიდამოებშია გ-ის მღვიმე.

**გარბანი,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (სიონის სოფსაბჭო), მდ. თერგის მარჯვ. მხარეს, მდ. ტერხენის შესართავის ახლოს, საქართვ. სამხედრო გზაზე. ზ. დ. 1830 *მ*, ყაზბეგიდან 8 *კმ*. სიონის ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. სიონში (1,5 *კმ*). ბ-კა.

სოფლის ზემოთ ტერასებზე ნამოსახ-



გარბანის ეკლესია.

ლარია (ძველი გარბანა), სადაც შემორჩენილია ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — გარბანის ერთნავიანი ეკლესია (IX—X სს. მიჯნა), რ-საც ჩრდილოეთიდან სამკვეთლო, ხოლო სამხრეთიდან ფასადის მთელ სიგრძეზე გაყოლებული სტოა ეკვრის. ნაგებობის ფორმები ნათელი და ლაკონიურია. დეკორ. ელემენტები ფასადსა და ინტერიერში ძუნწადაა გამოყენებული. *ვ. დოლიძე.*

**გარბილება,** ამორფული სხეულების თანდათანობითი გადასვლა მყარი, მინისებრი მდგომარეობიდან თხევადში ტემპ-რის გადიდების შედეგად. კრისტ. სხეულების დნობისაგან განსხვავებით, გ. ფაზური გადასვლა არ არის; გ-ისას არ ხდება ნივთიერებათა სტრუქტურისა და ფიზ. თვისების (სიმკვრივის, გარდატეხის მაჩვენებლის და ა. შ.) ნახტომისებრი ცვლილება.



გ. გარბო დედოფალ კრისტინას როლში («დედოფალი კრისტინა». 1933).

**გარბო** (Garbo) (ნამდვ. გვარი გ უ ს ტ ა ფ ს ო ნ ი, Gustafsson) გრეტა (დ. 18. IX. 1905, სტოკჰოლმი), ამერ. კინომსახიობი, ეროვნებით შვედი. დაამთავრა სტოკჰოლმის დრამ. ხელოვნ. სკოლა. ეკრანზე გამოჩნდა 1922. პირველი მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ფილმში „იესტა ბერლინგის საგა" (1924). 1926-იდან გადავიდა ჰოლივუდში, სადაც შექმნა უბედური, ტანჯული ქალების მხატვრული სახეები. მისი აქტიორული ოსტატობისათვის დამახასიათებელია უშუალობა, სიღრმე, მრავალმხრივობა. გ-ს მსოფლიო აღიარება მოუტანა კრისტინას მხატვრულმა სახემ ფილმში „დედოფალი კრისტინა" (1933). აღსანიშნავია აგრეთვე მის მიერ განსახიერებული ანა კარენინა („ანა კარენინა", 1935) და მარგარიტ გოტიე („ქალი კამელიებით", 1937). ფილმ „ორპირ ქალში" (1941) მარცხის შემდეგ გ-მ დატოვა ეკრანი.

**გარბორგი** (Garborg) არნე (25. I. 1851, ტიმე, — 14. I. 1924, ლაბროტენი), ნორვეგიელი მწერალი. ლიბერ.-კულტ. მოძრაობის „ახალგაზრდა ნორვეგიის" მონაწილე; მხარს უჭერდა ეროვნული ენის უფლებებისათვის მოძრაობას (წიგნი „ახალი ნორვეგიული ლინგვისტური და ეროვნული მოძრაობა", 1877). გ. ავტორია რეალისტური რომანებისა „გლეხი-სტუდენტები" (1883), „დედასთან" (1890), „დაღლილი ხალხი" (1891), დრამა-პამფლეტისა „შეურიგებელნი" (1888) და სხვ. მის მრავალ ნაწარმოებში იგრძნობა ნატურალიზმის გავლენა. ნორვ. ენაზე თარგმნა „ოდისეა" (1918).




გარგარი: 1 — ნაყოფიანი ტოტი; 2 — ნაყოფის სიგრძივი ჭრილი.

**გარგანო** (Gargano), ნახევარკუნძული იტალიის სამხრ.-აღმ. ნაწილში. შეჭრილია ადრიატიკის ზღვაში. სანაპირო ნაკლებადაა დანაწევრებული. მნიშვნელოვანი ფართობი უჭირავს მეზოზოური კირქვებითა და დოლომიტებით აგებულ მთიან მასივს (მთა მონტე-კალვო — 1056 *მ*), რ-საც აკრავს ზღვისპირა ვიწრო დაბლობი. ჩრდ-ით ლეზინის და ვარანოს ტბებია. განვითარებულია კარსტი. 500 — 700 *მ*-მდეა მარადმწვანე მუხისა და ფიჭვის ტყეები, მაქვისი, ვენახი, ბაღები; უფრო ზემოთ — ფოთოლმცვივანი მუხისა და ფიჭვის ტყეები. არის ბოქსიტების საბადო.

**გარგარი** (Armeniaca), ხეხილოვანი ხეებისა და ბუჩქების გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. ხის სიმაღლე 15 *მ* აღწევს. ფოთოლი ელიფსური ან განიერკვერცხისებრია; ყვავილი თეთრი ან ვარდისფერია და ფოთოლზე ადრე იშლება. ნაყოფი კურკიანაა, ხორცოვანი ან მშრალი; აქვს ხავერდოვანი, იშვიათად — გლუვი კანი. სსრკ-ში ცნობილია გ-ის 5 სახეობა: ჩვეულებრივი გ. (A. vulgaris), მანჯურიის გ. (A. manshurica), ციმბირული გ. (A. sibirica), დავიდის გ. (A. Davidiana) და შავი გ. (A. dasycarpa), გ. სინათლისა და სითბოს მოყვარული, გვალვაამტანი მცენარეა. კარგად ხარობს ალუვიურ-კარბონატულ მსუბუქ ნიადაგზე. მოსავალს იძლევა მყნობიდან მესამე-მეოთხე წელს. ხელსაყრელ კლიმ. პირობებში მოსავლიანობა ყოველწლიურად 8—12 *ტ* 1 *ჰა*-ზე. გ. კულტივირებულია ჩრდ ინდოეთში, ირანში, ჩინეთში, ჩრდ. და სამხრ. აფრიკაში, ჩრდ. ამერიკასა და ავსტრალიაში; სსრკ-ში შუა აზიაში, ამიერკავკასიაში და ქვეყნის ევრ. ნაწილის სამხრეთში. გ-ის ნაყოფი შეიცავს შაქრებს (4—20%), ვაშლის, ლიმონისა და სხვ. მჟავებს; პექტინოვან ნივთიერებებს (0,38—1,27%); კაროტინს (10 *მგ*%-მდე), თესლი — 29—58% ცხიმს. იყენებენ ნედლად, ჩირად და დაკონსერვებულს (კომპოტი, წვენი და სხვ.). სსრკ-ში გ-ის მნიშვნელოვანი ჯიშებია: ლოყაწითელი, წითელი პარტიზანი, შალახი, სუბხანი, კურსადიკი და სხვ. საქართველოში გ-ს კურკოვან კულტურათა ნარგაობის 2% უკავია. გავრცელებულია უმთავრესად კახეთსა და ქართლში. დას. საქართველოში ჭარბი ტენის გამო ნაკლებად ხარობს. დარაიონებული ჯიშებია: შალახი, ქართული აღჯანაბადი, ალიპრიალა (ხალხ. სელექციით შექმნილი ადგილ. ჯიში). გ-ის დაავადებებია: კლასტეროსპორიოზი, ბაქტერიული კიბო, ნაცრისფერი სიდამპლე; მავნებლებია — ცხვირგრძელები და პეწიანები. *ვ. ჭიპაშვილი.*

**გარდა** (Garda), ტბა ჩრდ. იტალიაში, ალპების მთისწინეთში, ზ. დ. 65 *მ*. ფართ. 370 *კმ*$^{2}$, სიღრმე 346 *მ*. გ-ის ქვაბული ტექტონ. წარმოშობისაა, გამომუშავებულია პლეისტოცენური მყინვარებით. ჩრდ. ვიწრო და გრძელი ნაწილი ფიორდს ემსგავსება და შემოსაზღვრულია 2000 *მ*-მდე სიმაღლის მთებით. უფრო განიერი სამხრ. ნაწილი აგებულია მორენული ნალექებით. ტბას ჩრდილოეთიდან ერთვის მდ. სარკა, სამხრ-იდან გამოედინება მდ. მინჩო (მდ. პოს მარცხ. შენაკადი). ნაოსნობა. კურორტები (ლიმონესულ-გარდა, გარდონე-რივიერა, ბრენცონე, გარდა).

**გარდაბანი,** ძველი ქართლის სამეფოს სამხრეთ-აღმოსავლეთი განაპირა პროვინცია — საერისთავო, ცენტრი ხუნანი. არაბ. წყაროების მიხედვით, ცნობილია აგრეთვე მეორე ცენტრი — ჯარდამანი (გვიანდ. ყიზყალა), რ-იც მდ. ქცია-ხრამის შესართავთან უნდა ყოფილიყო. გ. მოიცავდა ახლანდ. აზერბ. სსრ სამხრ.-დას. მხარეს — მდ-ების ძეგამჩაის, თოუზჩაის, აღსთაფაჩაის აუზებს და ახლანდ. საქ. სსრ-ში მდ-ების ქციის, ხრამისა და ალგეთის უკიდურესი ქვემო წელის ველს (იხ. აგრეთვე სტ. *გარდმანი*). *დ. მუსხელიშვილი.*

**გარდაბანი** (ყოფ. ყ ა რ ა ი ა), ქალაქი (1969-იდან) აღმ. საქართველოში, რ-ნული და საქალაქო საბჭოს ცენტრი (სოფელი ქვემო კაპანახჩი). მდებარეობს გარდაბნის ვაკეზე. რკინიგზის სადგ. თბილის—ბაქოს რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 310 *მ*, თბილისიდან 39 *კმ*. 12,3 ათ. მცხ. (1975; 1939 წ. — 1,7 ათ., 1959 წ.— 3,4 ათ., 1970 წ. — 9,1 ათ.). ჰავა მშრალი სუბტროპიკულია. ჰაერის საშ. წლ. ტემპრა 12,9°C, იანვ. — 0,3°C, ივლ. 25,3°C, ნალექები 422 *მმ* წელიწადში. ქალაქის შემოგარენი ირწყვის *გარდაბნის არხით*. გ-ში არის ამიერკავკასიაში უდიდესი თბილისის რ-ნული თესი. მუყაო-რუბეროიდის ქ-ნა, ტრიკოტაჟის ფ-კა, კონსერვის ქ-ნა და ადგილ. მნიშვნელობის წვრილი საწარმოები. მოსახლ. მნიშვნელოვანი ნაწილი ჩაბმულია სას.-სამ. შრომაში (გ-ის მეხილეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა). ქალაქშია 3 საშ. სკოლა, მუშა-ახალგაზრდობის საღამოს სკოლა, ბ-კები, კულტსახლი, კინოთეატრი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. *ვ. ჯაოშვილი.*

**გარდაბნის არხი,** ერთ-ერთი დიდი და სრულყოფილი სარწყავი სისტემა ქვემო ქართლში, გარდაბნის რ-ნში. არხი აუგიათ მეფე ვახტანგ VI-ის განკარგულებით, შემდეგ მოშლილა და 1864—67 ხელახლა გაუყვანიათ. საბჭ. პერიოდში რამდენჯერმე იქნა ძირეულად რეკონსტრუირებული. არხი იწყება ქ. რუსთავის ხიდთან, მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე, მიემართება სამხრ.-აღმ-ით და ჯანდარის ტბას უერთდება. სიგრძე 16,9 *კმ*. გამტარიანობა 16 *მ*$^{3}$/*წმ*. მაგისტრ. არხიდან ყოველი კილომეტრის შემდეგ გაყვანილია 16 განმანაწილებელი არხი (საერთო სიგრძე 112 *კმ*). გ. ა. რწყავს 11,3 ათ. *ჰა* მიწას. *კ. ჯავრიშვილი.*

**გარდაბნის ვაკე,** ყ ა რ ა ი ი ს ვ ე ლ ი, ქვემო ქართლის ვაკის აღმ. ნაწილი, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეზე, ივრის ზეგანს (ჩრდ-ით და აღმ-ით), მდ. მტკვარსა (დას-ით) და საქ. სსრ და აზერბ. სსრ საზღვარს (სამხრ. და სამხრ.-აღმ-ით) შორის. გ. ვ. აკუმულაციური ტერასული ვაკეა. სიმაღლე 260—450 *მ*. აგებულია ძველი და ახალგაზრდა ალუვიური ნალექებით (რიყნარი, ქვიშნარი, თიხნარი). ჰავა მშრალი სუბტროპიკულია. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 12,9°C, იანვ. საშ. ტემპ-რა 0,3°C, ივლ. 25,3°C. აბსოლ. მინ. ტემპ-რა — 25°C, აბსოლ. მაქს. 41°C. ნალექები 422 *მმ* წელიწადში. მაქს. მაისშია (68 *მმ*), მინ.—იანვარში (16 *მმ*). გ. ვ. მდინარეებით ღარიბია. დას-ით ჩამოუდის მდ. მტკვარი, ტერიტ. დიდი ნაწილი ირწყვის გარდაბნის არხით. სამხრ.-აღმ-ით მდებარეობს ჯანდარის ტბა. გ. ვ-ზე ჭარბობს სხვადასხვა სახის წაბლა ნიადაგი. ტაფობებსა და ურწყავ უბნებში გავრცელებულია დამლაშებული და ბიცობიანი ნიადაგები, მდ. მტკვრის გაყოლებით — ალუვიური ნიადაგი.

მცენარეულ საფარში გაბატონებულია მშრალი ველისა და ნახევარუდაბნოს ასოციაციები. დამახასიათებელია უროიანი და ავშნიან-უროიანი ველები. ფართოდაა გავრცელებული ავშანი და მლაშობის მცენარეები, მტკვრის სანაპიროზე ფრაგმენტებად შემორჩენილია ჭალის ტყეები.

გ. ვ-ის ფარგლებში განვითარებულია ჭალის ტყის, ტერასული ვაკის ველისა და ნახევარუდაბნო-მშრალი ველის ლანდშაფტები. ვაკის დიდი ნაწილი გადახნულია, გამოყენებულია მარცვლეული და ბაღჩეულ-ბოსტნეული კულტურებისათვის, ურწყავ ადგილებზე საძოვრებია. *ქ. ჯაყელი.*

**გარდაბნის მებოსტნეობის საცდელი სადგური** ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ს ა მ ი ნ ი ს ტ რ ო ს ი. ლ ო მ ო უ რ ი ს ს ა ხ. მ ი წ ა თ მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს ს ა მ ე ც ნ ი ე რ ო-კ ვ ლ ე ვ ი თ ი ი ნ ს ტ ი ტ უ ტ ი ს ა, დაარსდა 1892 ყარაიაში (ახლანდ. გარდაბანი) „ბამბის პლანტაციის" სახელწოდებით; შემდეგ ეწოდა ყარაიის საცდელი მინდორი. 1938 მის ბაზაზე ჩამოყალიბდა მემინდვრეობის რესპ. საცდელი სადგური, რ-იც 1945 რეორგანიზებულ იქნა საქართვ. მემინდვრეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტად. 1956 ამ ინ-ტის ბაზაზე დაარსდა საქართვ. მიწათმოქმედების სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, რ-იც გარდაბნიდან სოფ. წეროვანში (მცხეთის რ-ნი) გადაიტანეს. გარდაბანში (სოფ. ჟდანოვკაში) დარჩენილი ექსპერ. ბაზა ინ-ტისა 1965-იდან გ. მ. ს. ს-ად გადა-

კეთდა. სადგურში მუშაობენ ბოსტნის კულტურების აგროტექ. საკითხებზე, გამოჰყავთ მაღალმოსავლიანი ჯიშები; აქვთ სელექცია-მეთესლეობისა და აგროტექ. განყ-ბა, აგროქიმ. ლაბორატორია. გ. მ. ს. ს-ს 158 ჰა ფართობი უჭირავს.

*ა. აფხაზავა.*

**გარდაბნის რაიონი** (1947-მდე ყ ა რ ა ი ი ს რ-ნი), ადმ.-ტერ. რ-ნი აღმ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. გ. რ-ის ტერიტ. ტფილისის გუბერნიის ტფილისის მაზრაში შედიოდა, 1921 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით ტფილისის მაზრაშია, 1938 გამოეყო თბილ. ოლქს ყარაიის რ-ნის სახელწოდებით. გ. რ-ს სამხრ-ით ესაზღვრება აზერბ. სსრ, ჩრდ-ით მცხეთის, აღმ-ით — საგარეჯოს, დას-ით — თეთრი წყაროსა და მარნეულის რ-ნები. ფართ. 1702 *კმ²*. რაიცენტრი — ქ. გარდაბანი. გ. რ-ში შედის 1 საქალაქო (გარდაბნის), 2 სადაბო (კოჯრის და დიდი ლილოს) და 14 სასოფლო საბჭო (ალთაღლის, ახალი სამგორის, ახალსოფლის, გამარჯვების, თელეთის, კალინინის, მარტყოფის, ნორიოს, სართიჭალის, ტაბახმელის, ულიანოვკის, ფონიჭალის, ქესალოს, ჯანდარის), 1 ქალაქი, 2 დაბა, 39 სოფელი.

ბუნება. რ ე ლ ი ე ფ ი. გ. რ-ის ჩრდ. და ჩრდ.-დას. ნაწილი უჭირავს მთებს, სამხრ. და სამხრ.-აღმ. ვაკეებსა და ზეგანს. ჩრდ. ნაწილში მდებარეობს მეოტურ-პონტური ასაკის კონგლომერატებით, ქვიშაქვებით, თიხებითა და ქვიშებით აგებული იალნოს ქედი (მთა იალნო 1881*მ*), დას. და ჩრდ.-დას-ით — ინტენსიურად დანაოჭებული პალეოგენური ასაკის ვულკანოგენური და დანალექი (თიხები და ქვიშაქვები) ქანებით აგებული თრიალეთის ქედის აღმ. დაბოლოების განტოტებები — კოჯორ-საყარაულოს, მთაწმინდის, თაბორის, თელეთის ქედები და მათ შორის მოქცეული ხეობები. მთავარი მწვერვალებია: სანიშნო (1499 *მ*), უძო (1419 *მ*). იალნოს ქედის სამხრ. კალთის გასწვრივ გადაჭიმულია ზედაეოცენურ-ქვედამიოცენური ასაკის თაბაშირიანი თიხებითა და ქვიშაქვებით აგებული სამგორის ტალღობრივი ვაკე, რ-იც აღმ-ით ერწყმის ივრის ზეგანს, სამხრ.-აღმ-ით — გარდაბნის ვაკეს. ზეგანზე სარმატული ქვიშებითა და კონგლომერატებით აგებული მონოკლინური სერები და მათ შორის მოქცეული გასწვრივი ვაკე-ტაფობები ჭარბობს. გარდაბნის ვაკე ალუვიურ-დელუვიური ნალექებით აგებული ტერასული ვაკეა. მტკვრის მარჯვ. მხარეს, თელეთის ქედსა და იაღლუჯის მაღლობს შორის მდებარეობს კუმისის ტაფობი.

გ. რ-ის უმთავრესი წიაღისეულია: ნავთობი (ნორიო, მარტყოფი, სამგორი, სართიჭალა), გაჯის ნედლეული (ახალი სამგორი). ბევრია სამშენებლო მასალა: ანდეზიტ-ბაზალტები (თელეთის ქედი), ტუფოგენური ქვიშაქვები (წავკისისწყლის ხეობა), კერამ. თიხები და სხვ.

ჰ ა ვ ა. რ-ნში ზომიერად ნოტიო სუბტროპ. ჰავაა, კერძოდ, ბარის დაბალ ნაწილში ზომიერად თბილი ველის ჰავაა ცხელი ზაფხულით, უფრო მაღლა — ზომიერად თბილი ველის ჰავიდან ზომიერად ნოტიოზე გარდამავალი; მთაში კი ზომიერად ნოტიო ჰავა ზომიერად ცივი ზამთრითა და ხანგრძლივი თბილი ზაფხულით. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 13°C-იდან (ბარში) 5—6°C-მდე (მთაში) მერყეობს. იანვ. 0,3°C-იდან (ვაკეზე) — 5°C-მდე (მთაში). ივლ. შესაბამისად, 25-იდან 10 — 11°C-მდე. აბსოლ. მაქს. 40—41°C (ბარში), 30—32°C (მთაში). აბსოლ. მინ. —25, —27°C. ნალექების საშ. წლ. რაოდენობა 441 *მმ*-იდან (კუმისი) 900—1000 *მმ*-მდეა (იალნოს ქედზე), მაქს. მაისშია, მინ.—იანვარში. ხშირია სეტყვა.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. გ. რ-ის მთავარი მდინარეა მტკვარი, რ-იც აქ დაახლ. 34 *კმ*-ზე მიედინება. მისი შენაკადებია: მარჯვ. ვერე და წავკისისწყალი (ლელვთახევი), მარცხ. — ლოჭინი. ამ მდინარეთა წყალდიდობა გაზაფხულზეა, წყალმცირობა — ზამთარში. პერიოდულ მდინარეთა შორის მთავარია: ორხევი, ნავთისხევი, ხევძმარი. ისინი წყლიანია ხშირი წვიმების დროს — გაზაფხულსა და შემოდგომაზე. მტკვრის მარჯვ. მხარეს არის კუმისის ტბა, მარცხ. მხარეს ჯანდარის ტბა. ორივე ტბა მდიდარია თევზით. გ. რ-ში არის სამგორის ზემო და ქვემო მაგისტრალური, გარდაბნის (მარინეს), თელეთის, ფონიჭალის სარწყავი არხები და მათი განშტოებები. სამგორის ზემო მაგისტრ. არხზე აგებულია საცხენისის, მარტყოფისა და თეთრახევის ჰესები.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. გ. რ-ის ნიადაგები ზონალურად არის გავრცელებული. ტერასულ ვაკეებზე წაბლა ნიადაგები ჭარბობს, ზეგანზე ნეშომპალა-სულფატური (გაჯიანი). მნიშვნელოვანი ფართობი უჭირავს აგრეთვე შავმიწებს. მთისწინეთში ტყის ყავისფერი და მდელოს ყავისფერი, მეტწილად, კარბონატული ნიადაგებია, რ-თაც ზემოთ სხვადასხვა სახის ტყის ყომრალი ნიადაგი ენაცვლება. ქედების თხემები და მწვერვალები მეორეულ მთის მდელოს ნიადაგებს უჭირავს. განვითარებულია აგრეთვე ალუვიური (მდინარეთა ტერასებზე), ჭაობის (ტბებისპირა ზოლში) და მლაშობი (ნატბეურებზე) ნიადაგები. ხევ-ხრამების ციცაბო ფლატეებზე ძლიერ ჩამორეცხილი ნიადაგებია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა. რ-ნში 1643 სახეობის მცენარე ხარობს. სამხრ. ნაწილის მშრალი უბნები (გარდაბნის ვაკეზე, კუმისის ტაფობში და სხვ.) მორწყვამდე ნახევარუდაბნო-მშრალი ველის ფორმაციებს ეჭირა. აქ იზრდება ავშანი, ჩარანი, ყარღანი, ხვარხვარა და სხვ. ფართოდაა გავრცელებული ეფემერები — ბოლქვიანი თივაქასრა და შვრიელა. დანარჩენ ნაწილზე გაბატონებულია ძირითადად მეორეული უროიანი და ვაციწვერიანი ველები. მთისწინეთში ჯაგეკლიანი ველები და მეჩხერი ტყეებია, სადაც ხარობს ძეძვი, გრაკლა, შავჯაგა, კუნელი, ღვია, ქონდარა ნუში, ჯაგრცხილა, დაბუჩქული მუხა, კვრინჩხი და სხვ. რ-ნის ტერიტ. ერთი ნაწილი ტყეებს უჭირავს. ამჟამად ტყეები ძირითადად ქედებს შუა ფერდობებზეა შემორჩენილი. აქ ჭარბობს: მუხნარი, მუხნარ-რცხილნარი (ქვემოთ) და რცხილნარი (ზემოთ). ტყეებში ამათ გარდა იზრდება წიფელი, იფანი, ნეკერჩხალი, კავკასიური აკაკი, ბერყენა, აქა-იქ — ფიჭვი, ბოყვი და სხვ. ქვეტყეში ღია უბნებზე იზრდება მარცვლოვანი ნაირბალახები, ხოლო ტენიან დაჩრდილულზე აქა-იქ — ჭანჭყატა და ბაძგი. მდ. მტკვრის ჭალებში შემორჩენილია ჭალის ტყეები. ქედების თხემები უჭირავს ნაირბალახოვან მდელოებს, რ-ებიც სათიბ-საძოვრებადაა გამოყენებული. ტბებისპირა ჭარბტენიან ზოლში გავრცელებულია ჭაობის მცენარეულობა, ჭარბად განათებულ სამხრ. ექსპოზიციის ფერდობებზე — კლდის ქსეროფიტული ფორმაციები.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. რ-ნი ადრე მდიდარი იყო როგორც ტყის, ისე ველის ცხოველებით. ამჟამად მათი მხოლოდ ზოგიერთი წარმომადგენელია შემორჩენილი, მ. შ. ტყის ზონაში ირემი, შველი, მგელი, მელა, მაჩვი, ტყის კატა, ციყვი, კურდღელი, ზღარბი და სხვ. ველებში — მელა, ველის თაგვი, მემინდვრია, კურდღელი. ფრინველებიდან ბინადრობს მინდვრის ბეღურა, წიწკანა, ოფოფი, კაკაბი, ხოხობი, ველის არწივი, ქორი, მიმინო, ქვეწარმავლებიდან —ხვლიკი, გველი, ჯოჯო, კუ. ტბებთან და წყალსაცავებთან ბევრია მცურავი ფრინველი. მტკვარში იცის წვერა, ციმორი, ლოქო, შამაია, კობრი, ხრამული.

ძ ი რ ი თ ა დ ი  ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი. გ. რ-ის ტერიტორიაზე წარმოდგენილია სუბტროპიკების ვაკეთა, ზომიერად მშრალი სუბტროპიკების ზეგნების და ზომიერად ნოტიო ჰავიანი მთის ტყის ლანდშაფტთა ჯგუფები, რ-ებშიც გამოიყოფა: ნახევარ-უდაბნოს, მშრალი სტეპური (ვაკეებსა და ზეგნებზე), ჯაგეკლიანი და მეჩხერტყიანი (მთისწინეთში), მთა-ტყისა და მთა-მდელოს ლანდშაფტები. ინტრაზონალური ლანდშაფტებია: ჭალის (ტუგაის) ტყის (მტკვრის გასწვრივ), ჭაობებისა და მლაშობების (ტბებისპირა ზოლში) ლანდშაფტები.

**სახალხო მეურნეობა.** მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ი ს დარგებიდან აღსანიშნავია ელექტროენერგეტიკა. 1963 გარდაბანში ამუშავდა თბილისის რ-ნული თესი, რ-იც უდიდესია ამიერკავკასიაში. მნიშვნელოვანია აგრეთვე მტკვარზე და სამგორის ზემო მაგისტრ. არხზე აგებული 5 ჰესი. ამ სადგურების მიერ გამომუშავებული ელექტროენერგია ხმარდება თბილისს, რუსთავსა და საქართვ. და ამიერკავკ. სხვა რაიონებს. გ. რ-ში არის საშენი მასალის, მსუბუქი და კვების მრეწვ. საწარმოები. რ-ნის მსხვილი საწარმოა გარდაბნის მუყაო-რუბეროიდის ქ-ნა, რ-იც სსრკ მთელ რიგ რ-ნებს აწვდის რბილ სახურავ მასალას. კვების მრეწველობიდან აღსანიშნავია ყურძნის, ხილისა და ბოსტნეულის გადასამუშ. საწარმოები.

ს ო ფ ლ ი ს  მ ე უ რ ნ ე ო ბ ა საგარეუბნო ტიპისაა. მისი ძირითადი დანიშნულებაა თბილისისა და რუსთავის მომარაგება სასურსათო პროდუქტებით. ამ დარგის განვითარებისათვის უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა სამგორის სარწყავი სისტემის აგებას, რის შედეგადაც რ-ნის ვრცელი ფართობი ახ. დასახლებებით, ვენახებითა და ბაღ-ბოსტნებით დაიფარა. დიდ როლს თამაშობს აგრეთვე გასულ საუკუნეში განახლებული *გარდაბნის არხი* და მთელი რიგი შედარებით პატარა არხები. რ-ნის ბარის ზონაში სას.-სამ. წარმოება ძირითადად სარწყავ მიწებზეა გაშლილი. მთელი სარწყავი ფართ. შეადგენს 32 ათ. *ჰა*-ს. გ. რ-ში მთელი ფართ. 14,8% ტყე და ბუჩქნარია, 60,8% სავარგულებს უჭირავს, რ-თაგან 37963 *ჰა* სათიბ-საძოვარია, 40653 *ჰა* სახნავ-სათესი, მრავალწლიანი ნარგავების ფართ. 5456 *ჰა* შეადგენს. მარცვლეული კულტურები 9,2 ათ. *ჰა*. მნიშვნელოვანი დარგია მებოსტნეობა (4,1 ათ. *ჰა*). ბოსტნეული დიდი რაოდენობით მოჰყავთ როგორც საბჭ. მეურნეობებში (სულ 28 საბჭ. მეურნეობაა), ისე საკარმიდამო ნაკვეთებზე. ნათესებში ყველაზე დიდი ფართ. უჭირავს საკვებ



გარდაბნის რაიონი



1. ახმეტის რაიონი

კულტურებს 22,8 ათ. ჰა. შექმნილია მევენახეობის დიდი საბჭ. მეურნეობები (ვარკეთილისა, სამგორისა, ლილოსი და სხვ.). ვენახების საერთო ფართ. შეადგენს 2,4 ათ. ჰა. ფართოდაა გავრცელებული ხეხილი და კურკოვანი კულტურები (2,5 ათ. ჰა). იზრდება მეცხოველეობის როლი საგარეუბნო სას.-სამ. წარმოებაში. პირუტყვის სულადობა: მსხვ. რქ. საქონელი 26 ათ. (მ. შ. ძროხა 6,7 ათ.), ღორი 11,3 ათ., ცხვარი და თხა 60 ათ. არის სარძეო მეურნეობათა ფერმები და მეფრინველეობის ფ-კები.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი  დ ა  კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიას კვეთს 3 ელექტრიფიცირებული სარკინიგზო მაგისტრალი და მრავალი საავტ. გზატკეცილი. ისინი თბილისსა და რუსთავს, აგრეთვე ქ. გარდაბანს აკავშირებენ მეზობელ დასახლებებთან და ქვეყნის უმნიშვნელოვანეს რაიონებთან. აქვე გადის ნავთობსადენი და აირსადენი მაგისტრალები. საგარეუბნო სარკინიგზო და საავტ. გზებით ფართოდ სარგებლობს რ-ნის მოსახლეობა, რ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი თბილისსა და რუსთავში მუშაობს. რ-ნის ყველა სოფელი ელექტრიფიცირებულია. სოფსაბჭოებსა და საბჭ. მეურნეობებთან არის სატელეფონო კავშირი.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 წ. გ. რ-ში იყო 54 ზოგადსაგანმან. სკოლა, 6 საღამოს' სკოლა, სკოლა-ინტერნატი (დ. კოჯორი), სას.-სამ. ტექნიკუმი მარტყოფში, სას.-სამ. პროფსასწავლებელი გარდაბანში, 2 პროფტექ. სასწავლებელი, 2 მუს. სკოლა (23168 მოსწავლე, 1584 მასწავლებელი). გახსნილია 6 ბაგა-ბაღი, 13 ბაგა, 34 საბავშვო ბაღი. არის 3 კულტსახლი, 44 კლუბი და 68 ბ-კა. გამოდის რ-ნული გაზ. „სამგორი" ქართულ და აზერბ. ენებზე. მოსახლ. დიდი ნაწილი სარგებლობს რადიოთი და ტელევიზიით. მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვას ემსახურება 8 საავადმყოფო (285 საწოლი), 41 ამბულატორია, სადაც მუშაობს 180-მდე ექიმი და 500-მდე საშ. მედპერსონალი. კოჯორში არის ბავშვთა სანატორიუმები და საბავშვო სახლები. რ-ნის ტერიტ. დას. და ჩრდ.-დას. მთაგორიანი ნაწილი მეტად პერსპექტიულია, როგორც მშრომელთა დასვენების ზონა. აქ შექმნილია საგარეუბნო კურორტები: კოჯორი, კიკეთი, ბეთანია.

ისტ. ძეგლები: ღვთაების მონასტერი მარტყოფთან (დაარსებულია VI ს-ში, ეკლესია XIX ს.), *ბეთანიის* ტაძარი (XII—XIII სს. მიჯნა), თუშმალიშვილებისა და შინჯიკაშვილების კოშკები (ორივე XVIII ს.) მარტყოფში, *კაბენის* მონასტერი (XIII ს.) კიკეთის მახლობლად, უძოსა და *შავნაბადას* ეკლესიები, ბადრიძეების კოშკი ნორიოში, აზეულას ციხე (*აგარანი*) კოჯორში (ყველა შუა საუკუნეების).

*ქ. ჯაყელი. ვ. ჯაოშვილი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 656—657.

**გარდაბოსი,** იხ. *ქართველთა ეთნარქები.*

**გარდამავალი ანუ კრიტიკული ასაკი,** ბავშვობიდან მოწიფულობაში გადასვლის პერიოდი (გოგონებში — 11—15, ვაჟებში — 12—16 წლები). ეს არის სწრაფი ზრდის, მოღონიერების, თუმცა, ამასთანავე, ადვილად დაღლისა და მოდუნებულობის პერიოდი. ახასიათებს ემოციურობა, აგზნებადობა, სენტიმენტალობა, მეოცნებეობა, ეგოცენტრიზმი, მეორე მხრივ კი კოლექტივიზმის გრძნობის და საზ. ინტერესების აღმავლობა. ილვიძებს პრაქტ. ინტერესები, იწყება კულტურაში „შეზრდა". მოზარდი სქესობრივად მომწიფებულია, ორგანულად და სოციალურად კი — ჯერ ბავშვია, რაც ქმნის დისჰარმონიას, „კრიზისს". ჩნდება საშიშროება გაბატონდეს დაუკმაყოფილებელ სქესობრივ მოთხოვნილებათა საფუძველზე წამოჭრილი ინტერესები, თუმცა სპეციფ. ადამიანური მაღალი მიდრეკილებები და უნარი უკვე იმ დონემდეა განვითარებული, რომ შესაძლებელია მოზარდის ენერგია წარიმართოს შემეცნებითი, მორალური, ესთეტ., სპორტული და სხვა მაღალი ინტერესების მიმართულებით, რაც მისი აღზრდის ძირითად ამოცანას შეადგენს. ამ ასაკში თავს იჩენს საკუთარი „მეს" გაცნობიერებისაკენ, დამოუკიდებლობისაკენ მისწრაფება და, ამასთან, უკიდურესი კრიტიციზმი, რაც ხშირად ნეგატივიზმში, ჯიუტობასა და სიტლანქეში გადადის. ეს თვისებები რომ აღმოიფხვრას მოზარდთან ურთიერთობაში, მისი გამახვილებული თავმოყვარეობის გამო, დიდი სიფრთხილე და ტაქტია საჭირო.

*ლიტ.*: ნ ა თ ა ძ ე  რ., გარდამავალი ასაკი, ანუ მეორე სასკოლო პერიოდი, «სკოლა და ცხოვრება», 1966, № 12; მ ი ს ი ვ ე, დაბადებიდან თხუთმეტ წლამდე, თბ., 1962; К р у т е ц к и й  В. А., Л у к и н  Н. С., Психология подростка, М., 1965.

*რ. ნათაძე.*

**გარდამავალი ზონა,** დედამიწის ერთ-ერთი უდიდესი მორფოსტრუქტურა, რ-იც მოიცავს კონტინენტის წყალქვეშა კიდესა და ოკეანის ფსკერს შორის მდებარე სივრცეს. გ. ზ. ტიპურად წარმოდგენილია წყნარი ოკეანის ჩრდ. და დას. კიდეებზე, ატლანტის ოკეანის კარიბისა და სკოშის ზღვებში, ინდ. ოკეანის ჩრდ.-აღმ. კიდეზე. მისი დამახასიათებელი ნაწილებია განაპირა ზღვების ქვაბულები, კუნძულთა რკალები და ღრმა ზღვის ღარები. რელიეფი უაღრესად კონტრასტულია (11 *კმ*-მდე სიღრმის ღრმა ზღვის ღარები და კუნძულთა რკალებზე 5—7 ათ. *მ*-ზე აწვდილი ვულკ. მთები). ღრმა ზღვის ქვაბულის ძირზე დედამიწის ქერქი სუბოკეანურია, კუნძულთა რკალების ქვეშ — სუბკონტინენტური და ზოგჯერ კონტინენტურიც, ხოლო ღრმა ზღვის ღარებში — სუბკონტინენტური, სუბოკეანური და ოკეანური ტიპისა. გ. ზ. თანამედროვე ვულკანიზმის, ინტენს. სეისმურობისა და მთათაწარმოშობის მხარეა.

**გარდამავალი მდგომარეობა,** იგივეა, რაც *გააქტიურებული კომპლექსი.*

**გარდამავალი პერიოდი** კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ი დ ა ნ  ს ო ც ი ა ლ ი ზ მ შ ი, მეურნეობის კაპიტალ. სისტემიდან სოციალისტურზე გადასვლის პერიოდი, რ-იც იწყება მშრომელთა მიერ პოლიტ. ძალაუფლების დაპყრობით და მთავრდება კომუნიზმის პირველი ფაზის — სოციალიზმის აშენებით.

ყოველი ძვ. საზ.-ეკონ. წყობილებიდან ახალზე გადასვლა გულისხმობს თავის შესაბამის გ. პ-ს, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ისტორიულად განსაზღვრული საზ.-წარმოებითი ურთიერთობანი. კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გ. პ. მოიცავს მთელ ისტ. ეპოქას, რ-ის სახელმწიფოც, როგორც ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, შეიძლება მხოლოდ პროლეტარიატის რევ. დიქტატურა იყოს. ასეთი სახელმწიფოს დანიშნულებაა ექსპროპრიატორთა ექსპროპრიაცია, დამარცხებული, ექსპლუატატორული კლასების დათრგუნვა და ლიკვიდაცია, მეურნ. სოციალ. ფორმების განვითარება და განმტკიცება, მათი გამარჯვება მეურნ. კაპიტალ. ფორმებზე, მეურნ. სოციალ. სისტემის შექმნა და კომუნისტურ მშენებლობაზე გადასასვლელად პირობების მომზადება. მეურნ. სოციალ. სისტემის წარმოშობა და განვითარება ხდება გეგმაზომიერად მშრომელთა შეგნებული საქმიანობითა და მოღვაწეობით. აქედან გამომდინარე, კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გ. პ-ის სახელმწიფო შემდეგი განსაკუთრებული, თვისებრივად განსხვავებული კანონზომიერებებით ხასიათდება: 1. კერძო საკუთრების ერთი ფორმა, ექსპლუატაციის ერთი სახეობა მეორეთი კი არ იცვლება, არამედ საერთოდ ისპობა; 2. ყოველ საზ.-ეკონ. ფორმაციაში იქმნებოდა ახ. საზ-ბის საწარმოო ძალებისა და წარმოებით ურთიერთობათა წინაპირობები. კაპიტალიზმის წიაღში იქმნებოდა სოციალ. საზ-ბის მხოლოდ საწარმოო ძალების განვითარების წინაპირობები; 3. პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფო გ. პ-ში ე. წ. „ცარიელ ადგილზე" ქმნის მეურნ. სოციალ. ფორმებს, რ-ებიც სპეციფ. კანონზომიერებით ვითარდებიან; 4. ვინაიდან მეურნ. სოციალ. ფორმები წარმოების საშუალებათა საზ. საკუთრებას ემყარებიან, ისინი გეგმაზომიერად ვითარდებიან და მოიცავენ ორივე საზ. წყობილების ნიშნებს, მზარდი კომუნიზმისა და მომაკვდავი, დამარცხებული კაპიტალიზმის ელემენტებს. სწორედ ამ ელემენტებს შორის წინააღმდეგობა არის გ. პ-ის ძირითადი ანტაგონისტური წინააღმდეგობა. ამ ბრძოლას მეთაურობს რევ. მუშათა კლასი, რ-საც მისი ავანგარდის — კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობით მიჰყავს მშრომელი მასები სოციალ. მშენებლობის გზით.

კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გ. პ-ში ჩვენს ქვეყანაში შეიქმნა ისეთი ეკონ. და პოლიტ. მდგომარეობა, რ-საც ვ. ი. ლენინის განსაზღვრით მრავალწყობიანი ეკონომიკა, კერძოდ, ხუთი ეკონ. წყობა შეესაბამებოდა: პატრიარქალური მეურნეობა, წვრილი საქონლური წარმოება, კერძო სამეურნეო კაპიტალიზმი, სახელმწ. კაპიტალიზმი, სოციალ. წყობა. ამათგან წამყვანი იყო სოციალ. წყობა, რ-იც წარმოიშვა სახ. მეურნ. მბრძანებელი სიმაღლეების დაუფლების, სოციალ. ნაციონალიზაციის გატარების შედეგად. ეს წყობა გამორიცხავდა ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციას, სამუშაო ძალის როგორც საქონლის ყიდვა-გაყიდვის (დაქირავებული შრომის სისტემა), ზედმეტი ღირებულების კატეგორიას. ამ წყობაზე დაყრდნობით პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფომ მთელი სახ. მეურნ. განავითარა სოციალ. საწყისამდე. ხუთწყობიან სისტემას გ. პ-ში შემდეგი კლასები შეესაბამება: მუშათა კლასი, გლეხობა, ბურჟუაზია. ძირითადი — მუშათა კლასი, რ-იც უკვე წარმოების საშუალებათა მესაკუთრეა, კაპიტალიზმის წინააღმდეგ მებრძოლი ავანგარდიდან სოციალ. მშენებლობის ორგანიზატორად და მედროშედ იქცა. მეორე ძირითადი კლასი იყო გლეხობა, რ-იც განთავისუფლდა ფეოდ. კაბალისაგან, მიიღო მიწა და ყოველგვარი დახმარება პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფოსაგან. მესამე კლასმა — ბურჟუაზიამ ძალაუფლებისა და წარმოების საშუალებებზე საკუთრების დაკარგვასთან ერთად დაკარგა ეკონ. და პოლიტ. უფლებებიც და გ. პ-ის არაძირითად კლასად იქცა. გ. პ-ში მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირი ხორციელდებოდა ვ. ი. ლენინის ცნობილი ფორმულის შესაბამისად: ღარიბ გლეხობაზე დაყრდნობა, საშ. გლეხებთან კავშირი, კულაკობის წინააღმდეგ შეურიგებელი ბრძოლა. მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირი ზუსტად ითვალისწინებდა გლეხის, როგორც მშრომელისა და მესაკუთრის ორმაგ ბუნებას. ასეთი ბუნების გამო გლეხი მერყეობს; როგორც მესაკუთრე იგი ბურჟუაზიისაკენ იხრება, როგორც მშრომელი კი — მუშათა კლასისაკენ. მთავარი მაინც ის გარემოებაა, რომ გლეხი მშრომელთა და კლასობრივ ბრძოლაში მუშათა კლასისაკენ იხრება. გლეხის ასეთი მდგომარეობა წარმოშობდა, ჯერ ერთი, გლეხობასა და მუშათა კლასს შორის განსაზღვრულ არაანტაგონისტურ წინააღმდეგობას, მეორე, ძირეულ საკითხებში მუშათა კლასისა და გლეხობის ინტერესების ურთიერთდამთხვევას, როგორც მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის საფუძველს, რ-ის საბოლოო მიზანი იყო სოციალ. საზ-ბის აშენება. ჩვენს ქვეყანაში სრული სოციალ. საზ-ბის აშენების ლენინური გეგმა ითვალისწინებდა ქვეყნის ინდუსტრიალიზაციას, სოფ. მეურნ. სოციალისტურად გარდაქმნას, კულტ.

რევ. გატარებას. სახ. მეურნეობაში სოციალიზმის განუყოფელი ბატონობა, რაც 30-იანი წლების II ნახევარში რეალური ფაქტი გახდა, სოციალიზმის სრულ გამარჯვებას მოასწავებდა. მაგრამ ეს ჯერ კიდევ არ ნიშნავდა მის საბოლოო გამარჯვებას. მთელი რიგი თავისებურებებით ხასიათდებოდა გ. პ. საქართველოში. ვ. ი. ლენინი აფრთხილებდა საქართვ. კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელებს: „გთხოვთ გახსოვდეთ, რომ საქართველოს როგორც საშინაო, ისე საერთაშორისო პირობები მოითხოვენ ქართველი კომუნისტებისაგან რუსული შაბლონის გამოყენებას კი არა, არამედ ისეთი თავისებური ტაქტიკის მოხერხებულად და მოქნილად შემუშავებას, რომელიც ყოველგვარი წვრილბურჟუაზიული ელემენტებისადმი მეტ დათმობილობაზე იქნება დამყარებული“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32, გვ. 190). ამ მითითებას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ეკონომიკურად ჩამორჩენილი აგრ. საქართვ. სოციალისტურად გარდაქმნისათვის.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., გოთას პროგრამის კრიტიკა, თბ., 1953; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ეკონომიკა და პოლიტიკა პროლეტარიატის დიქტატურის ეპოქაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 30; მ ი ს ი ვ ე, სახელმწიფო და რევოლუცია, იქვე, ტ. 25.

**გარდამავალი პროცესები** ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი  მ ა რ თ ვ ი ს  ს ი ს ტ ე მ ა შ ი, დინამ. სისტემის მდგომარეობის ცვლილება დროში ზემოქმედების მოდების მომენტიდან დამყარებული პროცესის დაწყებამდე. გ. პ. შედგება იძულებითი და საკუთარი მდგენელებისაგან. მდგრად სისტემაში საკუთარი მდგენელი დროის მსვლელობაში ნულისაკენ მიისწრაფვის. გ. პ. წრფივ უწყვეტ სისტემაში თეორიულად უსასრულოდ დიდხანს გრძელდება, ამიტომ დაწესებულია მათი დასასრულის პირობითი ზღვარი (რეგულირების დრო), რ-ის შემდეგ განსხვავება სარეგულირებელ სიდიდესა და დამყარებული პროცესის სიდიდეს შორის არ აღემატება წინასწარ არჩეულ მცირე სიდიდეს. პრაქტიკულად ეს დრო შეზღუდულია სისტემის არაწრფივი ელემენტებით. ზოგიერთ არაწრფივ სისტემაში, მაგ., ოპტიმალურში, შეიძლება განხორციელდეს სასრული ხანგრძლივობის გ. პ. ტიპობრივი ზემოქმედებით (ჩვეულებრივ ერთეული ნახტომით) გამოწვეული გ. პ. განსაზღვრავს ავტომ. რეგულირების სისტემის თვისებრივ მაჩვენებლებს. ავტომ. რეგულირების სისტემის მოქმედება გ. პ-ის დროს სისტემის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მახასიათებელია. დამუშავებულია გ. პ-ის აგების რამდენიმე ხერხი.

*ლიტ.*: Основы автоматического регулирования. под ред. В. В. Солодовникова, М., 1954.

**გარდამავალი პროცესები** ე ლ ე ქ ტ რ უ ლ  წ რ ე დ ე ბ შ ი, პროცესები, რ-ებიც მიმდინარეობს ელექტრულ წრედებში ერთი დამყარებული რეჟიმიდან მეორეში გადასვლისას. დამყარებულ პროცესში წრედს აქვს ელექტრომაგნ. ველის ენერგიის განსაზღვრული მარაგი. ყოველგვარი ცვლილება ანუ კომუტაცია (მაგ., ჩართვა ამორთვა, მოკლედ შერთვა, პარამეტრების შეცვლა და სხვ.) წრედში იწვევს ამ მარაგის შეცვლას. ელექტრომაგნ. ველის ინერციულობის გამო მისი ენერგიის შეცვლა შეიძლება მხოლოდ მდოვრედ, თანდათანობით. წინააღმდეგ შემთხვევაში სიმძლავრე, რ-იც ენერგიის ცვლილების სიჩქარით განისაზღვრება, უსასრულოდ დიდი იქნება. ელექტრული ველის ენერგია $\left(W_{\text{ე}}=\frac{CU_c^2}{2}\right)$ დამოკიდებულია ძაბვაზე, ხოლო მაგნიტურისა $\left(W_{\text{მ}}=\frac{L\,i^2}{2}\right)$ — დენზე. ამიტომ ძაბვა კონდენსატორზე ($U_c$) და დენი ინდუქციურობაში ($i$) კომუტაციის მომენტში ისეთივეა, როგორც კომუტაციის წინა მომენტში, შემდეგ კი მდოვრედ იცვლება (კომუტაციის კანონი). აქედან გამომდინარე, ახ. ენერგეტ. მდგომარეობის შესაბამისი პროცესის დამყარებას სჭირდება სასრული დრო, რ-ის განმავლობაში მიმდინარეობს გ. პ.

გ. პ-ის ხანგრძლივობა ელექტრულ წრედებში საკმაოდ მცირეა (წამის რამდენიმე მეათედი ან მეასედი). ზოგიერთი წრედისათვის (იმპულსური სისტემები, ავტომატიკისა და კავშირგაბმ. მოწყობილობანი და მისთ.) გ. პ. მუშაობის ნორმალური რეჟიმია. ხშირად გ. პ-ის დროს წრედის უბნებზე წარმოიქმნება გადამეტძაბვა ან ზედენი, რის შედეგად შეიძლება სერიოზულად დაზიანდეს ან მწყობრიდან გამოვიდეს ელექტრული დანადგარი (მაგ., მძლავრ ენერგეტ. სისტემებში მოკლედ შერთვისას).

გ. პ-ის გასაანგარიშებლად საჭიროა ერთგვაროვანი დიფერენც. განტოლებათა სისტემის ამოხსნა. მაგ., როდესაც მიმდევრობით შეერთებული ტევადობის ($C$), ინდუქციურობისა ($L$) და აქტ. წინაღობისაგან ($r$) შედგენილი წრედი $U$ მუდმივ ძაბვაზეა ჩართული (ნახ. ა), ტევადობაზე მოდებული ძაბვის დიფერენც. განტოლებას შემდეგი სახე აქვს: $LC\frac{d^2U_c}{dt^2}+rC\frac{dU_c}{dt}+U_c=U.$

იმისდა მიხედვით, თუ როგორია, თანაფარდობა ელექტრული წრედის პარამეტრებს ($r$, $L$, $C$) შორის, დამუხტვის (გარდამავალი) პროცესი შეიძლება იყოს აპერიოდული (ნახ. ბ) ან რხევითი (ნახ. გ).

*ლიტ.*: Нейман Л. Р., Демирчян К. С., Теоретические основы электротехники, т. 1, М.—Л., 1966. *გ. ჩიქოვანი.*

**გარდამავლობა** (სამართ. ისტორია), ზოგადად სამართალდარღვევის აღმნიშვნელი ტერმინი ძვ. ქართული მწერლობის მიხედვით (ნორმის „გარდასლვა“, „გარდაკდომა“, „დათრგუნვა“). ცნება „გ.“ მოიცავდა „უკანონობას“, „უწესობას“, „ბრალს“, „ბოროტის-დადებას“, „ძვრის მოქმედებას“, „ცოდვასა“ და „შეცოდებას“, ხოლო უფრო გვიან (XVI ს-იდან მაინც) — „დანაშაულსაც“.

*ლიტ.*: ფ უ რ ც ე ლ ა ძ ე დ., ქართული სამართლებრივი ტერმინების ძიებისათვის, «საბჭოთა სამართალი», 1967, № 4, გვ. 77—78; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929, გვ. 251—263. *დ. ფურცელაძე.*

**გარდამავლობა,** ტ რ ა ნ ზ ი ტ უ ლ ო ბ ა, ზმნა-შემასმენლის მიერ გამოხატული მიმართება სუბიექტსა და პირდაპირ (უახლოეს) ობიექტს შორის. აღნიშნავს, გადადის თუ არა სუბიექტის მოქმედება ობიექტზე. გამოიყოფა გ ა რ დ ა მ ა ვ ა ლ ი  და  გ ა რ დ ა უ ვ ა ლ ი ზმნები. გ. სხვადასხვაგვარადაა გამოვლენილი ცალკეულ ენებში. მაგ., ინდოევროპულ ენებში გარდამავალი ზმნის პირდაპირი ობიექტი აკუზატივში დაისმის. ქართულში გარდამავალი ზმნის უახლოესი ობიექტი წარმოდგენილია სახელობითსა (დრო-კილოთა II სერიაში: დედამ შვილ-ი გაზარდა) და მიცემით (I სერიაში: დედა შვილ-ს ზრდის) ბრუნვაში. გარდამავალი ზმნის უახლოესი ობიექტი ყოველთვის სახელობით ბრუნვაშია მთის იბერიულ-კავკასიურ ენებში. ქართ. და მრავალ სხვა ენაში (მაგ., ინდოევროპულ ენებში) გ. მჭიდროდ უკავშირდება ზმნის მორფოლოგიურ კატეგორიებს, განსაკუთრებით — გვარს. ისტორიულად გ. წინ უსწრებს გვარის კატეგორიას: მაგ., ზოგ იბერიულ-კავკასიურ ენაში (მ. შ. ხუნძურში) ზმნებში გარჩეულია გ., ხოლო გვარის კატეგორია არაა ჩამოყალიბებული.

**გარდამქმნელი სიხშირისა** ე ლ ე ქ ტ რ ო მ ა ნ ქ ა ნ უ რ ი, კოლექტორული ელექტრული მანქანა, რ-ის დანიშნულებაა ცვლადი დენის სიხშირის გარდაქმნა. სიხშირის კოლექტორული გარდამქმნელი სტატორიანი ან უსტატორო მრავალფაზიანი კოლექტორული მანქანაა, რ-ის როტორზე მოთავსებული გრაგნილი დამზადებულია მუდმივი დენის მანქანის ღუზის გრაგნილის მსგავსად. კოლექტორული მანქანის საკონტაქტო რგოლებთან მიერთებულია გრაგნილის სამი წერტილი, რ-ებიც ერთმანეთისაგან გადაწეული არიან 120 ელექტრული გრადუსით (ნახ. 1). სტატორიან გარდამქმნელში მაგნ. წრედის შერთვა ხდება სტატორის გულარის მეშვეობით, უსტატორო გარდამქმნელში კი — როტორის პერიფერიული ნაწილის მეოხებით (ნახ. 2). თუ გრაგნილთან, რ-იც უძრავ კოლექტორთან არის შეერთებული, საკონტაქტო რგოლების საშუალებით $f_1$ სიხშირის დენს მივიყვანთ, ღუზის გრაგნილში ამ დენით შექმნილი მაგნ. ველი დაიწყებს ბრუნვას. ბრუნვის სიჩქარე როტორის მიმართ იქნება $n_1=\frac{60f_1}{p}$, სადაც $p$ როტორის გრაგნილის წყვილპოლუსთა რიცხვია. მაგნ. ველი როტორის გრაგნილში აღძრავს $f_1$ სიხშირის ემძ-ს. ასეთივე სიხშირის დენს მივიღებთ მუსებზე, თუ როტორს დამხმარე ძრავას საშუალებით მაგნ. ველის ბრუნვის მიმართულებით ვაბრუნებთ. მუსებსა და მუსებს შორის მოთავსებულ გრაგნილებში აღძრული ემძ-ის სიხშირე $f_1=\frac{n_1+n_2}{p}$ 60-ის ტოლი იქნება, ხოლო როტორის უკუბრუნვის შემთხვევაში მუსებსა და იმავე გრაგნილებში აღძრული ემძ-ის სიხშირე $f_2=\frac{n_1-n_2}{p}$ 60, სადაც $n_1$ და $n_2$ მაგნ. ველისა და როტორის ბრუნთა რიცხვებია წუთში. კოლექტორის ბრუნვის საშუალებით შესაძლებელია მუსებზე ძაბვის ამპლიტუდა უცვლელად შევინარჩუნოთ, ძაბვის სიხშირე კი ვცვალოთ. *გ. სეხნიაშვილი.*

**გარდამქმნელი ქვესადგური,** დანადგარი, რ-იც ცვლად დენს გარდაქმნის მუდმივად, ხოლო მუდმივს — ცვლადად და ერთი და იმავე სახეობის დენს პარამეტრებს შეუცვლის. მუდმივ დენს ცვლად დენად გარდაქმნიან (ინვერტირება) ელექტროენერგიის შორ მანძილზე გადაცემისას და ენერგიის რეკუპერაციის დროს. გ. ქ-ებს, რ-ებიც ცვლად დენს მუდმივად გარდაქმნიან, იყენებენ ელექტრიფიცირებული ტრანსპორტის მოძრავი შემადგენლობის, ელექტროლიზის ჩასატარებელი დანადგარების, დიდი საგლინავი დგანის ინდივიდ. ელექტროამძრავის, ამწესატრანსპ. მანქანებისა და მძლავრი რადიოსადგურების საკვებად. ერთფაზიანი დაბალი სიხშირის ცვლადი დენის ელექტრიფიცირებული ტრანსპორტის გ. ქ. გარდაქმნის ძაბვისა და სიხშირის სიდიდეებს.

გ. ქ-ის ელექტრული პარამეტრები, სქემა და მოწყობილობა დამოკიდებულია მკვებავი ქსელის ელექტრულ პარამეტრებსა და დენის მომხმარებელთა მოთხოვნილებაზე. ცვლადი დენის მუდმივად გარდაქმნისას გამართული დენის სიდიდე შეიძლება იცვლებოდეს ათეულიდან რამდენიმე ათიულ ათას ა-მდე, ხოლო გამართული ძაბვა ათეულიდან ასეულ ათას ვ-მდე. დენს გამართავენ მოტორ-გენერატორებისა და ვენტილური გამმართველებით. მოტორ-გენერატორებს იყენებენ მუდმივი დენის დაბალი ძაბვის დანადგარებში საკუმულატორო ბატარეების დასამუხტავად, გადამცემ რადიოსადგურებში ელექტრონმილაკის ვარვარის წრედისა და მრეწველობაში სარეგულირებელი ელექტროამძრავის საკვებად. ძველად კომუნ. და მაგისტრ. ტრანსპორტის მოძრავ შემადგენლობას მუდმივი დენით უზრუნველ-










გარდამავალი პროცესები ელექტრულ წრედებში. კონდენსატორის დამუხტვა მუდმივი ძაბვის წყაროთი: ა — ელექტრული წრედის სქემა; ბ — აპერიოდული გარდამავალი პროცესი; გ — რხევითი გარდამავალი პროცესი.




გარდამქმნელი სიხშირისა. ნახ. 1. სიხშირის სამფაზიანი კოლექტორული გარდამქმნელის პრინციპული სქემა.



გარდამქმნელი სიხშირისა. ნახ. 2. სიხშირის უსტატორო კოლექტორული გარდამქმნელის როტორის ჭრილი.

ლყოფდნენ ერთღუზიანი გარდამქმნელითა და მოტორ-გენერატორით, რ-ის ძაბვა შესაბამისად 600—3000 *ვ* იყო. ვენტილურ გამმართველებს განეკუთვნება ნახევრადგამტარიანი (კუპროქსის, სელენის, კაჟბადის) და ვერცხლისწყლის გამმართველები. დაბალი ძაბვის გ. ძ-ში გალვანოტექ. სატელეფონო, სატელეგრაფო და რადიოდანადგარებს მუდმივი დენით უზრუნველყოფენ კუპროქსისა და სელენის გამმართველებით. XX ს. 20—30-იან წლებში მრეწველობასა და ტრანსპორტში ფართოდ გავრცელდა ვერცხლისწყლის გამმართველები, რ-თაც მრავალი უპირატესობა აქვთ მოტორ-გენერატორებთან შედარებით. შემდგომ ვერცხლისწყლის გამმართველები შეცვალა უფრო ეკონ. და მარტივმა ნახევრადგამტარიანმა კაჟბადის გამმართველებმა. ტრანსპ. და მრეწვ. თანამედროვე გ. ძ-ები მაღალი და დაბალი ძაბვის რთული მოწყობილობისაგან შემდგარი მძლავრი დანადგარებია.

სსრკ-ში ელექტრიფიცირებულ ტრანსპორტზე ფართოდ იყენებენ მოძრავ გ. ძ-ებს. ასეთი ქვესადგური პირველად 1942 ამიერკავკ. რკინიგზაზე (თბილისში) ააგეს. *ი. თოფჩიშვილი.*

**გარდანთა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ძარის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1030 *მ*, ცხინვალიდან 3 *კმ*. თამარაშენის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა ცხინვალში.

**გარდატენი,** სოფელი გორის რ-ნში (ატენის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. მთისწინეთში, მდ. ვერის (ტანის შენაკადი) შესართავთან. ზ. დ. 700 *მ*, გორიდან 6 *კმ*. ატენის კოლ-ბა (მეხილეობა, მევენახეობა). რვაწლ. სკოლა.

**გარდატეხილი ტალღების ძიების მეთოდი,** იხ. *სეისმური მეთოდები ძიებისა.*

**გარდატეხის მაჩვენებელი,** 1. ა ბ ს ო ლ უ ტ უ რ ი, ვაკუუმში სინათლის სიჩქარის ფარდობა მოცემულ გარემოში სინათლის სიჩქარესთან. 2. ფ ა რ დ ო ბ ი თ ი, II გარემოში სინათლის სიჩქარის ფარდობა I გარემოში სინათლის სიჩქარესთან. ფარდობითი გ. მ. უდრის II და I გარემოს აბსოლ. გ. მ-ების ფარდობას. გ. მ. უდრის დაცემული და გარდატეხილი სხივების მიერ გარემოთა გამყოფ ზედაპირზე დაშვებულ პერპენდიკულართან შედგენილი კუთხეების სინუსების ფარდობას. გ. მ. დამოკიდებულია სინათლის ტალღის სიგრძესა (იხ. *სინათლის დისპერსია*) და გარემოს თვისებებზე (იხ. *სინათლის შთანთქმა*).

**გარდაქმნა** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, ერთი მათემატიკური ობიექტის (გეომ. ფიგურები, ალგებრული გამოსახულებები, ფუნქციები) შეცვლა მეორე ისეთი ანალოგიური ობიექტით, რ-იც წინასაგან მიიღება გარკვეული წესით. გეომეტრიაში ყველაზე ხშირად განიხილავენ წერტილოვან გ-ებს, რ-თა დროსაც რაიმე სიმრავლის (წირები, ზედაპირები, სივრცეები) ყოველ $x$ წერტილს ეთანადება ამავე სიმრავლის სხვა $f(x)$ წერტილი. სხვა სიტყვებით, წერტილოვანი გ. არის წერტილთა სიმრავლის ასახვა თავის თავში. წერტილოვანი გ-ის დროს ყოველი ფიგურა (წინასახე), თუ მას განვიხილავთ როგორც წერტილთა ერთობლიობას, გარდაიქმნება ახ. ფიგურად, რ-საც მოცემული ფიგურის ანასახი ეწოდება. წერტილოვანი გ-ების მაგ. მოძრაობის გ., ბრუნვის გ., *აფინური გარდაქმნა* და სხვ. წერტილოვან გ-თა მრავალი მნიშვნელოვანი კლასი წარმოადგენს *ჯგუფს*, მაგ., მოძრაობათა ჯგუფი, გადაუგვარებელ აფინურ გარდაქმნათა ჯგუფი და სხვ. გეომ. გამოკვლევებში გ-ებს იყენებენ მოცემული ფიგურის უფრო მარტივი თვისებების მქონე ფიგურით შესაცვლელად. მაგ., აფინური გ-ის საშუალებით შეიძლება ელიფსი გარდავქმნათ წრეწირად, რ-ის შესწავლა უფრო ადვილია, ვიდრე ელიფსისა, ამასთან წრეწირსა და ელიფსს ბევრი საერთო თვისებაც აქვთ. ფიგურების ისეთ თვისებებს, რ-ებიც არ იცვლებიან მოცემული გ-ის დროს, ეწოდება ინვარიანტული ამ გარდაქმნის მიმართ. ამ თვალსაზრისით შეიძლება ვილაპარაკოთ გ-თა ჯგუფის ინვარიანტების შესახებ (მაგ., ორ წერტილს შორის მანძილი წარმოადგენს მოძრაობათა ჯგუფის ინვარიანტს). ყოველ გ-თა ჯგუფს შეესაბამება საკუთარი გეომ. კვლევის არე, რ-იც შეისწავლის ამ გ-თა მიმართ ფიგურების ინვარიანტულ თვისებებს. ალგებრაში განიხილავენ იგივურ გ-ებს, მაგ., $(a+b)^2=a^2+2ab+b^2$ იგივური გ-ის დროს ალგებრული გამოსახულება იცვლება სხვა გამოსახულებით, რ-იც მასში შემავალი ცვლადების ყველა დასაშვები მნიშვნელობისათვის ღებულობს იმავე მნიშვნელობას, რასაც მოცემული გამოსახულება.

მათემატიკაში განიხილავენ აგრეთვე ფუნქციათა გ-ებს, რ-თა დროს მოცემული ფუნქცია იცვლება სხვა ფუნქციით, მაგ., ფურიეს გარდაქმნა

$$F(x)=\frac{1}{\sqrt{2\pi}}\int_{-\infty}^{+\infty} f(\lambda)e^{i\lambda x}d\lambda.$$

**გარდაცვალებამდე რჩენის ხელშეკრულება,** საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით ხელშეკრულება, რ-ის თანახმად ერთი მხარე — ასაკის ან ჯანმრთელობის გამო შრომისუნარდაკარგული პირი (გამსხვისებელი), მეორე მხარეს (შემძენს) საკუთრებად გადასცემს სახლს (ან სახლის ნაწილს), შემძენი კი სამაგიეროდ კისრულობს გამსხვისებლის მატერ. უზრუნველყოფას ბინით, კვებით, მოვლითა და აუცილებელი დახმარებით მთელი მისი სიცოცხლის მანძილზე. გამსხვისებლის სიცოცხლეში შემძენს არ შეუძლია სახლის გასხვისება ან დაგირავება. გ. რ. ხ. შეიძლება მოიშალოს და სახლი გამსხვისებელს დაუბრუნდეს ან გამსხვისებლის მოთხოვნით (თუ შემძენი ნაკისრ მოვალეობას ჯეროვნად არ ასრულებს), ან შემძენის მოთხოვნით (თუ მისგან დამოუკიდებელ გარემოებათა გამო მას იმდენად შეეცვალა მატერ. მდგომარეობა, რომ აღარ შეუძლია გამსხვისებელს დათქმული სარჩო აძლიოს). იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 439—446.

**გარდაცვლილად გამოცხადება** (სამართ.), სასამართლოს გადაწყვეტილებით მოქალაქის გარდაცვლილად აღიარება, თუ კანონით დადგენილ ვადებში მის მუდმივ საცხოვრებელ ადგილზე არავითარი ცნობები არ მოიპოვება მის შესახებ. საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით მოქალაქის გ. გ. შეიძლება თუ მისი ადგილსამყოფლის შესახებ არ მოიპოვება ცნობები 3 წლის განმავლობაში, ხოლო თუ მოქალაქე უკვალოდ დაიკარგა ისეთ გარემოებაში, რ-იც მას სიკვდილს უქადდა, ან თუ სავარაუდო იყო მისი დაღუპვა რაიმე უბედური შემთხვევის გამო, გ. გ. შეიძლება 6 თვეში; სამხ. მოსამსახურის ან საომარ მოქმედებასთან დაკავშირებით უკვალოდ დაკარგული სხვა პირის გ. გ. კი შეიძლება საომარი მოქმედების დამთავრების დღიდან 2 წლის გასვლის შემდეგ. გ. გ. იურიდიულად გათანაბრებულია სიკვდილთან და იწვევს იმავე შედეგებს (მემკვიდრეობის გახსნა, ქორწინების შეწყვეტა და ა. შ.).

მოქალაქის დაბრუნების ან მისი ადგილსამყოფელის აღმოჩენის შემთხვევაში, სასამართლო აუქმებს გადაწყვეტილებას გ. გ-ის შესახებ. მოქალაქეს უფლება აქვს მოითხოვოს თავისი ქონების უკან დაბრუნება იმ შემთხვევაში და იმ წესით, რაც გათვალისწინებულია კანონით. იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 20, 21. *თ. ლილუაშვილი.*

**გარდეზი,** ქალაქი აღმ. ავღანეთში, გარდეზის ოაზისში. ფაქთიის პროვ. ადმ. ცენტრი. დაახლ. 40 ათ. მცხ. საავტ. და საქარავნო გზების კვანძი. ვაჭრობა ტყავნედლეულითა და წვრილფეხა რქოსანი პირუტყვით.

**გარდენ-რიჩი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. ინდოეთში, დას. ბენგალის შტატში, განგის დელტაში, მდ. ჰუგლის ნაპირზე. 167,5 ათ. მცხ. (1969). კალკუტის სამხრ.-დას. სამრეწვ. გარეუბანი. ბამბეულის მრეწვ., დოკები.

**გარდინერი** (Gardiner) სემიუელ როსონ (4. III. 1829, როპლი, ჰემპშირი, — 23. II. 1902, სევენოუქსი, კენტი), ინგლ. ისტორიკოსი. ლ. რანკეს მიმდევარი. XVII ს. ინგლისის ბურჟ. რევოლუციის, როგორც „პურიტანული რევოლუციის" კონცეფციის ავტორი უარყოფდა ინგლ. რევ. კლასობრივ საფუძველს, დაჰყავდა იგი რელიგ. პარტიებს შორის ბრძოლამდე. გ. ხოტბას ასხამდა *უსისხლო ანუ სახელოვან რევოლუციას*.

**გარდინი** ვლადიმერ როსტისლავის ძე [6 (18). I. 1877, მოსკოვი, — 28. V 1965, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1947). შემოქმედებითი მუშაობა დაიწყო 1898. მუშაობდა სხვადასხვა ქალაქების, მ. შ. თბილისის თეატრებში. 1904—05 იყო ჯერ ვ. კომისარჟევსკაიას თეატრის (პეტერბურგი), შემდეგ მოსკოვის კორშის დრამ. თეატრის მსახიობი. შეასრულა როლები: თედორე კარამაზოვი („ძმები კარამაზოვები", დოსტოევსკის მიხედვით), ფედია პროტასოვი (ლ. ტოლსტოის „ცოცხალი ლეში") და სხვ. 1913 დაიწყო მუშაობა კინემატოგრაფიაში და სახელი გაითქვა, როგორც ფილმ-ეკრანიზაციების რეჟისორმა და სცენარისტმა (ლ. ტოლსტოის მიხედვით მან შექმნა „ანა კარენინა", „კრეიცერის სონატა", ორივე 1914; „ომი და მშვიდობა", ი. პროტაზანოვთან ერთად: ტურგენევის მიხედვით — „აზნაურთა ბუდე", „წინა დღეს"; მამინ-სიბირიაკის მიხედვით — „პრივალოვის მილიონები", ყველა 1915). ოქტ. რევ. შემდეგ გ. იყო პირველი სახკინოსკოლის (ახლანდ. კინემატოგრაფიის საკავშ. სახელმწ. ინ-ტი) ორგანიზატორი და ხელმძღვანელი. დადგა ფილმები: „ოთხმოცდათექვსმეტი" (1919), „ნამგალი და ურო" (1921), „ჯვარი და მაუზერი" (1925), „პოეტი და მეფე" (1927), „კასტუს კალინოვსკი" (1928), გ-ის საუკეთესო როლებია: მუშა ბაბჩენკო („შემხვედრი", 1932), პორფირე გოლოვლიოვი („იუდუშკა გოლოვლიოვი", 1934, სალტიკოვ-შჩედრინის რომანის „ბატონი გოლოვლიოვების" მიხედვით). დაჯილდოებულია 3 ორდენით და მედლებით.

**გარდმანი,** კავკასიის ალბანეთის ერთ-ერთი პროვინცია. ტერიტორიულად მოიცავდა ძირითადად მდ. შამქორჩაის ხეობას (აზერბ. სსრ), ცენტრი იყო გარდმანის ციხე (სომხ. წყაროებით გარდმანბერდი). ციხის ნანგრევები დღემდეა შემორჩენილი ხეობის ზემო ნაწილში. ქართ. ისტ. წყაროებში ალბანეთის გ-ის დასახელება, ჩვეულებრივ, ემთხვევა საკუთრივ ქართ. პროვინციის *გარდაბნის* სახელწოდებას. ქართ. და ალბ. პროვინციების სახელწოდებათა საერთო წარმომავლობა უეჭველია და მოწმობს გარკვეულ პერიოდში მათ პოლიტ. და, შესაძლებელია, ეთნ. ერთიანობას. პირველად წყაროებში გ. IV ს-ში იხსენიება. VI ს. ბოლოს (ზოგი მოსაზრებით, IV ს-ში) მას სპარს. წარმოშობის მიჰრანიდები დაეუფლნენ, რ-თაც მიიმხრეს გ-ის მთავრობა, თავის ხელქვეით გააერთიანეს მთელი ალბანეთი (კავკასიისა) და ფაქტობრივი დამოუკიდებლობა მოიპოვეს სპარსელთაგან. VIII—IX სს-ში, კახეთის სამთავროს შექმნის პირველ პერიოდში, გ. მის შემადგენლობაში შედიოდა. IX ს. II ნახევარში კი კვლავ დამოუკიდებელი სამთავრო გახდა. X ს. დამდეგს გ-ს ანისის

სამეფო დაეუფლა. X ს. ბოლოს იგი *შედადიანების* მიერ შექმნილი განძის სამეფოში შედიოდა, XII ს. ბოლოს და XIII ს. დამდეგს საქართველოს ნაწილი იყო, კერძოდ, ვარამ გაგელის საგამგებლოს — *გაგის* ერთ-ერთ მხარეს წარმოადგენდა. ამ პერიოდშივეა დამოწმებული გ-ის მეორე სახელწოდებაც — „ქართამანიკი“.
*დ. მუსხელიშვილი.*

**გარეატმოსფერული ასტრონომია,** თანამედროვე ასტრონომიის დარგი, რ-იც სამყაროს მოვლენებსა და ობიექტებს აკვირდება და იკვლევს დედამიწის ატმოსფეროს მკვრივი ფენების გარეთ გატანილი ხელსაწყოებით. ამგვარი დაკვირვება-კვლევის დიდი უპირატესობა ის არის, რომ ატმოსფეროს გაიშვიათებული ფენები ცის სხეულთა (მზე, ვარსკვლავები და სხვ.) გამოსხივებას არსებითად ნაკლებად შთანთქავს მაშინ, როდესაც მისი მკვრივი (დედამიწის ზედაპირის ახლო) ფენები გაუმჭვირვალეა გრძელტალღოვანი (ინფრაწითელი) და მოკლეტალღოვანი (ულტრაიისფერი, რენტგენული და გამა) სხივებისათვის; გრძელტალღიან სხივებს ატმოსფერო შთანთქავს ძირითადად წყლის ორთქლის, ნახშირორჟანგა გაზის, ხოლო მოკლეტალღიანს — ოზონის შემცველობის გამო. დედამიწის ზედაპირამდე აღწევს ცის სხეულთა ფართო დიაპაზონის ელექტრომაგნიტური გამოსხივების მხოლოდ ის ნაწილი, რ-ის ტალღის სიგრძეები მოთავსებულია, ერთი მხრივ, 3000—7500 Å (ე. წ. „ოპტიკური სარკმელი“, რ-შიც შემოდის ხილული სინათლე) და, მეორე მხრივ, 1,25 *სმ*—30 *მ* (რადიოდიაპაზონი) სპექტრულ უბნებში. ამ ფარგლებს გარეთ გამოსხივებას, რ-იც მეტად მდიდარ ინფორმაციას მოიცავს, იღებენ და აანალიზებენ მხოლოდ ატმოსფეროს (ან მისი მკვრივი ფენების) გარეთ გატანილი ხელსაწყოებით.

გ. ა-ის განვითარება განპირობებულია კოსმონავტიკის წარმატებებით. თუ კოსმ. ერის დაწყებამდე ხელსაწყოთა ასატანად იყენებდნენ აეროსტატებსა და ბალონებს (რამდენიმე ათეულ *კმ* სიმაღლეზე), იშვიათად რაკეტებსაც (1—2 ასეულ *კმ* სიმაღლეზე), 1960-იანი წლებიდან ამ მიზნისათვის მიმართავენ დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებს, კოსმ. ხომალდებს, ორბიტულ სადგურებს, საპლანეტათაშორისო ავტომატურ სადგურებს, მთვარემავლებს.

საბჭ. კოსმ. აპარატებზე (სერიები: „ლუნა“, „ვენერა“, „მარსი“, „ელექტრონი“, „ზონდი“, „ლუნოხოდი“, „სოიუზი“, „სალიუტი“), აგრეთვე აშშ-ის აპარატებზე (სერიები: „სერვეიორი“, „ლუნარ ორბიტერი“, „აპოლონი“, „მარინერი“) გამართული ხელსაწყოებით, მ. შ. ასტრონ. ტელესკოპებით და სპექტროგრაფებით, რ-თაც ზოგჯერ თვით კოსმონავტები მართავდნენ, მოპოვებულია სრულიად ახ. ცნობები მზისა და ცის სხვა სხეულთა ფიზ. ბუნების, კოსმ. სხივების, კორპუსკულური ნაკადების, პლანეტათაშორისი გარემოს, მაგნ. ველების, მნათობთა მოკლეტალღოვანი გამოსხივების თვისებათა შესახებ.

გ. ა-ს განვითარების ფართო პერსპექტივა აქვს, რაც მთვარის ზედაპირზე მუდმივი ასტრონ. ობსერვატორიების დაარსებასაც გულისხმობს. იხ. *ასტრონომია* და *ასტროფიზიკა*. *ე. ხარაძე.*

**გარეგალაქტიკური ასტრონომია,** ასტრონომიის დარგი, რ-იც შეისწავლის ჩვენი *გალაქტიკის* ფარგლებს გარეთ სივრცეში არსებულ კოსმოსურ სხეულებსა და მათ სისტემებს, აგრეთვე ამ სივრცეში გავრცელებულ გაიშვიათებულ მატერიას.

ჯერ კიდევ XVIII ს-ში ინგლ. ასტრონომმა უ. *ჰერშელმა* ცაზე შეამჩნია ნათელი ნისლოვანი ლაქები და 1802 შეადგინა 2500-მდე ნისლეულის კატალოგი. მის მიერ დამზადებული, იმ დროისათვის მძლავრი ტელესკოპებით დაიწყეს ნისლეულებზე სისტემ. დაკვირვებები და შეამჩნიეს, რომ გარეგნულად ისინი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან და სხვადასხვა ჯგუფებად არიან განლაგებული. ზოგიერთ ნისლეულში უ. ჰერშელმა ცალკეული ვარსკვლავები შენიშნა და გამოთქვა აზრი, რომ ეს ნისლეულები ისეთივე დამოუკიდებელი ვარსკვლავთა სისტემებია, როგორიც ჩვენი გალაქტიკა. შემდგომმა სპექტრულმა დაკვირვებებმა (XIX ს. II ნახევარი) ცხადყო, რომ ზოგიერთი ნისლეული მხოლოდ დიფუზურ მატერიას შეიცავს. მათი სპექტრი გაიშვიათებული აირების ნათელი ხაზებისაგან შედგება. ნისლეულების უმრავლესობის სპექტრები კი (უწყვეტი, შთანთქმის ხაზებით) ვარსკვლავთა კრებულების სპექტრს ჰგავს.

ტრიგონომ. პარალაქსით მხოლოდ ახლომდებარე ვარსკვლავებამდე მანძილის განსაზღვრა ხერხდება. ჩვენი გალაქტიკის ჭეშმარიტი ზომების განსაზღვრა შესაძლებელი გახდა მას შემდეგ, რაც ამერ. ასტრონომმა გ. ლივიტმა ჰარვარდის ობსერვატორიაში *ცეფეიდების* ნათობასა და პერიოდს შორის გარკვეული კავშირი აღმოაჩინა (1912). ამ კავშირის საფუძველზე ცეფეიდების ბრწყინვალების ცვლილება საშუალებას იძლევა გავიგოთ მათი ნათობა. ცეფეიდამდე მანძილს განსაზღვრავს ვარსკვლავის ნათობის შედარება მისსავე ხილულ ბრწყინვალებასთან. ამ აღმოჩენამ ასტრონომებს საშუალება მისცა განესაზღვრათ მანძილი ყველა ვარსკვლავთა გროვამდე, რ-შიც კი ცეფეიდები შეიმჩნეოდა, და ამით გალაქტიკის საზღვრებიც დაედგინათ. როცა 1924—25 ცეფეიდები უახლოეს ნისლეულებში აღმოაჩინეს, გამოირკვა, რომ ეს ნისლეულები ჩვენი გალაქტიკის ფარგლებიდან შორს არიან და, მაშასადამე, დამოუკიდებელ ვარსკვლავთა სისტემებს წარმოადგენენ. ამ სისტემებს გალაქტიკები უწოდეს. ამერ. ასტრონომმა ე. *ჰაბლმა* ტელესკოპის საშუალებით „დაშალა“ ვარსკვლავებად ცნობილი *ანდრომედის ნისლეული*. ასე ჩაისახა გ. ა. ამავე პერიოდში დადგინდა კიდევ ერთი უმნიშვნელოვანესი ფაქტი. გამოირკვა, რომ, რაც უფრო შორს არის გალაქტიკა დამკვირვებლისაგან, მისი სპექტრის ხაზები მით უფრო წანაცვლებულია სპექტრის წითელი ბოლოსკენ და, მაშასადამე, უფრო დიდი სისწრაფით შორდება ის დამკვირვებელს (მიჩნეულია, რომ ხაზების წანაცვლება დოპლერის ეფექტითაა გამოწვეული). ეს ნიშნავს, რომ გალაქტიკის სპექტრში ხაზების წანაცვლების გაზომვით განისაზღვრება მისი მანძილიც. აღმოჩნდა, რომ მრავალი გალაქტიკა ჩვენგან მილიარდობით *სინ. წ.* დაშორებული. დაკვირვების საზღვრებში მოქცეული ყველა გალაქტიკის ერთობლიობას *მეტაგალაქტიკას* უწოდებენ. გალაქტიკათაშორისი გარემო თუმცა ერთობ გაიშვიათებულია, მაგრამ სულ ცარიელი არაა და მცირე ვარსკვლავთ სისტემებს, ცალკეულ ვარსკვლავებს, დიფუზურ მატერიასა და კოსმ. სხივებს მოიცავს.

გ. ა. შეისწავლის გალაქტიკების სტრუქტურას, ბრუნვას, სპექტრებს, ბრწყინვალებას და ნათობას, გალაქტიკების გროვათა აგებულებისა და ურთიერთქმედების კანონებს, რისთვისაც ფართოდ იყენებს თანამედროვე მათ., ფიზ., და ქიმ. მიღწევებს. 1930—50-იან წლებში გალაქტიკების შესახებ დიდძალი დაკვირვებითი მასალა დაგროვდა. ამ პერიოდში გამოირკვა, რომ გალაქტიკებში შემავალი ვარსკვლავები, გაზოვანი და მტვროვანი მატერია სხვადასხვა სისტემებს ჰქმნიან, რ-ებიც ძირითადად კონცენტრირებულია გალაქტიკის ბრუნვის სიბრტყეში. აღმოჩნდა რამდენიმე გალაქტიკა, რ-თა გულებში ძლიერი ინტენსივობის მქონე ფართო ემისიური ხაზები გვხვდება, რაც მათში ნივთიერების დიდი სიჩქარით მოძრაობაზე მიუთითებს.

1950-იან წლებში გ. ა-ს შეემატა კვლევის კიდევ ერთი მძლავრი საშუალება — რადიოასტრონ. მეთოდები. აღმოჩნდა, რომ გალაქტიკები რადიოდიაპაზონშიც ასხივებენ. ზოგიერთი გალაქტიკის რადიოგამოსხივება უტოლდება მის გამოსხივებას ოპტ. დიაპაზონში. ასეთ გალაქტიკებს *რადიოგალაქტიკები* უწოდეს. შემჩნეულია რადიოგალაქტიკათა არასტაციონარულობის მრავალი გამოვლინება. 1963 აღმოაჩინეს ვარსკვლავის მსგავსი რადიოგამოსხივების წყაროები — *კვაზარები*. სპექტრებმა გვიჩვენა, რომ ისინი უზარმაზარი სიჩქარით გვშორდებიან და მილიარდობით *პარსეკით* არიან ჩვენგან დაშორებულნი.

ელექტრონიკის განვითარებამ გააფართოვა ოპტ. ასტრონ. შესაძლებლობანი. ფოტოელექტრული მამრავლებლების, ელექტრონულ-ოპტ. გარდამქმნელების, სპექტროსკოპებისა და სხვ. აპარატების გამოყენება საშუალებას გვაძლევს გადავიღოთ და შევისწავლოთ სულ უფრო და უფრო მკრთალ გალაქტიკათა სპექტრები.

პრაქტ. მიღწევებთან ერთად სწრაფად ვითარდება გ. ა-ის თეორ. მხარეც. მაგ., გალაქტიკებისა და მათი გროვების სივრცეში განაწილების შესწავლას დიდი მნიშვნელობა აქვს იმის გასარკვევად, ერთგვაროვანია სამყარო თუ არაერთგვაროვანი. ამ უკანასკნელს კი თავის მხრივ მნიშვნელობა აქვს *კოსმოლოგიისათვის* სამყაროს ამა თუ იმ მოდელის ასარჩევად. გალაქტიკების წარმოშობის საკითხი მჭიდროდაა დაკავშირებული მეტაგალაქტიკის მთლიანი ევოლუციის, დინამიკისა და სტრუქტურის საკითხებთან. რელატივისტურმა კოსმოლოგიამ, რ-იც ემყარება ა. აინშტაინის ფარდობითობის ზოგად თეორიას, და რელატივისტურმა ასტროფიზიკამ კიდევ უფრო გააფართოვეს ამ რთული საბუნებისმეტყველო პრობლემის კვლევის ასპარეზი.

სსრკ-ში გ. ა-ის დარგში სისტემ. გამოკვლევები ტარდება, ძირითადად, სომხ. სსრ მეცნ. აკად. ბიურაკანის ასტროფიზ. ობსერვატორიაში და მოსკ. უნ-ტის პ. შტერნბერგის სახ. სახელმწ. ასტრონ. ინ-ტში. იხ. აგრეთვე *გალაქტიკა, გალაქტიკები, გალაქტიკათაშორისი გარემო.*

*ლიტ.*: ხარაძე ე., ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 2, თბ., 1974; Воронцов-Вельяминов Б. А., Внегалактическая астрономия, М., 1972.
*თ. ბორჩხაძე.*

**გარეგალაქტიკური ნისლეულები,** იხ. *გალაქტიკები.*

**გარეგანი ფოტოეფექტი,** ფოტოელექტრონული ემისია, ელექტრონების ამოფრქვევა ნივთიერებიდან (ვაკუუმში ან სხვა ნივთიერებაში) ელექტრომაგნ. გამოსხივების ზემოქმედებით. გ. ფ. კვანტური მოვლენაა. მისი ძირითადი კანონზომიერებებია: 1. ამოტყორცნილი ელექტრონების (ფოტოდენი) რაოდენობა გამოსხივების ინტენსივობის პროპორციულია; 2. თითოეული ნივთიერებისათვის მისი ზედაპირის გარკვეული მდგომარეობის დროს (რ-იც განაპირობებს *გამოსვლის მუშაობას*) და $T=0K$ ტემპ-რაზე არსებობს ზღვრული $\nu_0$ სიხშირე ან $\lambda_0$ ტალღის სიგრძე (გრძელტალღიანი ან წითელი საზღვარი), რ-ის შემდეგ გ. ფ. არ შეიმჩნევა; 3. ფოტოელექტრონების მაქს. კინეტიკური ენერგია წრფივად იზრდება გამოსხივების სიხშირის ზრდასთან ერთად და არაა დამოკიდებული მის ინტენსივობაზე.


გ. გარეევი.

**გარეევი** მუსა გაისინის ძე (დ. 9. VI. 1922, სოფ. ილიაქშიდი, ბაშკ. ასსრ), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (23. II. 1945 და 19. IV. 1945), პოლკოვნიკი. სკკპ წევრი 1944-იდან. საბჭ. არმიაშია 1940-იდან. 1942 დაამთავრა საშხ.-საავიაციო სკოლა. დიდ სამამულო ომში განვლო საბრძოლო გზა 76-ე გვარდიული მოიერიშე საავიაციო პოლკის პილოტიდან ესკადრილიის მეთაუ-

რამდე. მონაწილეობდა ბრძოლებში სტალინგრადთან, დონბასში, ყირიმში, ბელორუსიაში, პოლონეთსა და გერმანიაში. მოახდინა 250-მდე საბრძოლო გაფრენა. ომის შემდეგ სამეთაურო თანამდებობებზეა. 1951 დაამთავრა ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია, 1959 გენშტაბის სამხ. აკადემია. სსრკ II–IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენით და მედლებით. 1964-იდან თადარიგშია.

**გარეთხა,** გარეული თხის რამდენიმე სახეობის კრებითი სახელწოდება. ვაცებს გრძელი, ხმალივით მოხრილი, განივ განაკვეთში სამკუთხოვანი ფორმის რქები და ზედ მოზრდილი განივი კორძები აქვთ. აღსანიშნავია: ალპური გ. (Capra ibex) და ციმბირული გ. (Capra sibirica).

**გარეკახეთი,** ისტორიული სამხრ.-აღმ. მხარე, მდ. ივრის შუა დინებაზე, ერწოდან ქიზიყამდე. ტერიტორიულად დაახლოებით ემთხვევა ახლანდ. საგარეჯოს რ-ნს.

*წყარო:* ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

**გარემოება** გრამატიკაში, წინადადების მეორეხარისხოვანი წევრი, რ-იც შემასმენელს ახასიათებს სათანადო მოქმედების ვითარებისა და თანმხლები პირობების მიხედვით. ამის შესაბამისად გ. შეიძლება იყოს ადგილისა, დროისა, ვითარებისა, მიზეზისა, მიზნისა, ზომაოდენობისა. გ. ხშირად ახლავს ნაზმნარ სახელსაც, იშვიათად — ზედსართავ სახელს (მეტისმეტად მაღალი) და ზმნიზედას (ძალიან სწრაფად). ქართ. ენაში გ. გადმოიცემა უპირატესად ზმნიზედით, მაგრამ შეიძლება გადმოიცეს არსებითი სახელით, ზედსართავი სახელით, ნაცვალსახელით, მიმღეობითა და მასდარით, აგრეთვე მყარი ფრაზეოლოგიზმებით (თავქუდმოგლეჯილი გარბოდა). სინტაქსური ურთიერთობა გ-სა და წამყვან სიტყვას შორის არის მირთვა (იხ. აგრეთვე *განკერძოება*).

*ლიტ.:* კვაჭაძე ლ., თანამედროვე ქართული ენის სინტაქსი, თბ., 1966; კიზირია ა., მარტივი წინადადების შედგენილობა ძველ ქართულში, თბ., 1963.

*ზ. ჭუმბურიძე.*

**გარემოცვა** (სამხ.), მოწინააღმდეგის დაჯგუფების იზოლაცია მისი განადგურების ან ტყვედ ჩაგდების მიზნით. შეიძლება განხორციელდეს სხვადასხვა პირობებში. მათგან ყველაზე ტიპობრივია: თავდაცვაზე გადასული მოწინააღმდეგის გ. მისი თავდაცვის ორი ან რამდენიმე უბნის გარღვევისა და შემხვედრი მიმართულებებით შეტევის სწრაფი განვითარების შედეგად; უკან დახეული მოწინააღმდეგის გ. დევნის შედეგად, მის ფლანგებზე და ზურგში გასვლით; შეტევაზე გადმოსული მოწინააღმდეგის გ. კონტრშეტევებისა და კონტრდარტყმების შედეგად. გ-ის თეორია მაღალ დონეზეა დამუშავებული საბჭ. სამხ. ხელოვნებაში. დიდ სამამულო ომში (1941–45) საბჭ. ჯარები ფართოდ და წარმატებით ჩატარებული მანევრების მეოხებით აღწევდნენ მტრის გ-ს. განსაკუთრებით აღსანიშნავია გერმ. ფაშისტთა ჯარების გ. ელცის რ-ნში (1941 დეკ.), სტალინგრადთან (1942–43), აღმ. პრუსიასა და ბერლინში (1945) და სხვ.

**გარეტაქტი,** არასრული ტაქტი (ტაქტის სუსტი ნაწილი), რ-ითაც ჩვეულებრივ იწყება მუს. ნაწარმოები ან ცალკეული მუს. ფრაზა თუ მელოდია. გ. ორგანულად ერწყმის მომდევნო ტაქტის ძლიერ ნაწილს.

**გარეუბანი,** გარეთუბანი, ფეოდალური ხანის თბილისის უბანი მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, *კალას* ჩრდ-ითა და დას-ით, მისი გალავნის გარეთ. გ-ის უკიდურესი ზღვარი ჩრდ-ით იყო ახლანდ. კიროვის სახ. პარკის მიდამოები. XVI–XVII სს. გ-ის ტერიტ. ქალაქის გალავნიდან ქაშუეთის ეკლესიამდე უკვე მჭიდროდ იყო დასახლებული. გ. იყოფოდა რამდენიმე მიკროუბნად: 1. მუხრანბატონიანთ უბანი — ავანაანთხევის ორივე მხარეს, მტკვრის პირიდან ახლანდ. ჩახრუხაძისა და ბარათაშვილის ქუჩების კუთხემდე და ვანქის უბნამდე; 2. ვანქის უბანი — ვანქის მონასტრის მიდამოები (ახლანდ. გიორგი ათონელის ქუჩა); 3. ორბელიანთ უბანი — ვანქის უბნიდან „გარეთუბნის მეიდნამდე" ანუ ყაბახამდე (იხ. *ასპარეზი*) ჩრდ-ით და მტკვრამდე აღმ-ით; 4. შუა კარის უბანი — „დიღმის გზისა" და „შუა კარის გზის" მიდამოები — ახლანდ. პუშკინისა და მუზეუმის ქუჩებს, რუსთაველის პროსპექტსა და ლენინის მოედანს შორის მოთავსებული ტერიტორია. XVIII ს. 20-იან წლებში ოსმალებმა გააპარტახეს გ., აქაური მოსახლეობა კი ქალაქში გადასახლდა. იმავე საუკუნის 60–70-იან წლებში იწყება გ-ის ხელახალი დასახლება. ქართლ-კახეთის სამეფოს რუსეთთან შეერთების (1801) შემდეგ ქალაქის ტერიტ. სამ ნაწილად დაიყო, ერთი მათგანი იყო გ.; ამ დროიდან გ-ში აგებენ ევრ. ტიპის შენობებს. უბნის ცენტრი ქმნიდა მოედანს (ახლანდ. ლენინის მოედანი). 1859 ადრინდ. ყაბახის ადგილას გაშენდა პარკი (ახლანდ. კომუნარების სახ. პარკი). ამ დროისათვის გ. ახლანდ. გ. ლეონიძის ქუჩამდე აღწევდა. XIX ს. 60-იანი წლებიდან ქალაქის ოფიც. ტოპონიმიკაში გ. აღარ იხსენიება. იხ. აგრეთვე სტ. *თბილისი*.

*ლიტ.:* ბერძნიშვილი მ., თბილისის გარეგანი სახე XVIII საუკუნეში, თბ., 1965; თბილისის ისტორია, შ. მესხიას რედ., თბ., 1958.

*მ. ბერძნიშვილი.*

**გარეული ღორი,** ეშვი, ტახი (Sus scrofa), წყვილჩლიქოსანი ძუძუმწოვარი ცხოველი ღორისებრთა ოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 2 *მ* აღწევს, სიმაღლე მინდაოში 1,2 *მ*, წონა — 300 *კგ*. სხეული უხეში ჯაგრით აქვს შემოსილი, ზამთრობით უვითარდება რბილი თივთიკი. ზრდასრული ცხოველი მურა ფერისაა; გ. ღ. გავრცელებულია ჩრდ. აფრიკაში, ევროპასა და აზიაში. საქართველოში მრავალ ადგილას გვხვდება. ცხოვრობს ტყეებში, ჭალებში, წყალსატევების სანაპირო ლელიანებსა და ჩალიანებში. იკვებება ნაირგვარი მცენარეულობითა და მათი ნაყოფით, უხერხემლო ცხოველებით, ზოგჯერ ჭამს მღრღნელებსაც. ბინადრობს მცირერიცხოვანი კოლტების სახით. მაკეობა 120 დღემდე გრძელდება, შობს 3–4 (ზოგჯერ მეტ) გოჭს. გ. ღ. სანადირო-სარეწაო ობიექტია. გამოსადეგია მისი ხორცი, ტყავი, ჯაგარი; იგი შინაური ღორის ერთ-ერთი წინაპარია.





გარეული ღორი. ზემოთ — ტახი; ქვემოთ — გოჭიანი ნეზვი.

**გარეშე ეკონომიკური იძულება,** შრომისადმი იძულების ფორმა, რ-იც ემყარება ექსპლუატატორების განუსაზღვრელ ბატონობას, მათდამი ექსპლუატირებულთა უშუალო მორჩილებასა და პირად დამოკიდებულებას. გ. ე. ი. ახასიათებდა მონათმფლობელობასა და ფეოდალიზმს და განპირობებული იყო ამ ეპოქების მწარმოებლურ ძალთა განვითარების დაბალი დონით.

გ. ე. ი. მონათმფლობელობისათვის იყო დამახასიათებელი (ძვ. საბერძნეთი, რომი). ბერძნ. *ერგასტერიონსა* და რომაულ *ლატიფუნდიებში* ყველაზე მძიმე სამუშაოთა შესასრულებლად მონის შრომას იყენებდნენ. სრულ მონობასთან ერთად არსებობდა დამოკიდებულების სხვა ფორმებიც, რ-ებსაც გ. ე. ი-ის სხვადასხვა დონე შეესაბამებოდა (მაგ., ჰილოტები — ძვ. სპარტაში სახელმწ. საკუთრებად ითვლებოდნენ, ჰქონდათ საკუთარი მეურნ. და ღალას იხდიდნენ; ლაოი ძვ. ეგვიპტეში მეფის მიწებს ამუშავებდნენ და თემური წყობილების გადმონაშთებს ინარჩუნებდნენ.).

ფეოდალიზმის დროს გ. ე. ი-ის წარმოებით ურთიერთობათა ხასიათს განაპირობებდა ყმა გლეხი, რ-საც მიწის ნაკვეთიც ჰქონდა და წარმოების იარაღებიც; იძულებული იყო მეპატრონის (ფეოდალის) მამულში ემუშავა, რადგან პირადად მასზე იყო დამოკიდებული. ასეთი იძულების საფუძველს შეადგენდა მიწაზე ფეოდალის საკუთრების მონოპოლია. გ. ე. ი-ს ფართოდ იყენებდნენ ე. წ. პირვანდელი დაგროვების ეპოქაში კოლონიების მოსახლეობის ექსპლუატაციისათვის. XIX ს. შუა წლებამდე კოლონიებში დაკანონებული იყო მონობა და მონთაცაობა.

**„გარეშეს რჩევანი",** ვ. ი. ლენინის ცნობილი სტატია, რ-შიც ჩამოყალიბებულია პეტროგრადში შეიარაღებული აჯანყების მომზადებისა და გატარების ტაქტიკური გეგმა. დაიწერა 1917 წ. 8 (21) ოქტ. შესულია ვ. ი. ლენინის თხზულებათა მე-4 გამოცემის 26-ე ტომში. რსდმპ (ბ) VI ყრილობამ (1917) პარტიას, მუშებსა და გლეხებს შეიარაღებული აჯანყების კურსი დაუსახა. ქვეყანაში მომწიფდა რევ. სიტუაცია. 29 სექტ. (12 ოქტ.) ვ. ი. ლენინმა პარტიის ცკ-ს გაუგზავნა წერილი „კრიზისი მომწიფდა", სადაც აღნიშნული იყო, რომ ბოლშევიკებმა შეიარაღებული აჯანყების გზით დაუყოვნებლივ უნდა აიღონ ხელში ძალაუფლება.

სტატიაში „გ. რ." ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა, რომ შექმნილ ვითარებაში საბჭოების ხელში ძალაუფლების გადასვლა შესაძლებელია მხოლოდ შეიარაღებული აჯანყების გზით. მან განავითარა მარქსისტული სტრატეგია და ტაქტიკა. რევ. აჯანყებას იგი განიხილავდა როგორც ხელოვნებას, პოლიტ. ბრძოლის განსაკუთრებულ სახეს, რ-იც განსაკუთრებულ კანონებს ექვემდებარება. ვ. ი. ლენინი წერდა: «1) არასოდეს არ ეთამაშოთ აჯანყებას, ხოლო, თუ დაიწყებთ, მტკიცედ იცოდეთ, რომ ბოლომდე უნდა მიხვიდეთ. 2) აუცილებელია დააგროვოთ ძალთა დიდი უპირატესობა გადამწყვეტ ადგილას, გადამწყვეტ მომენტში, ვინაიდან წინააღმდეგ შემთხვევაში მტერი, რომელსაც უკეთესი მომზადება და ორგანიზაცია აქვს, გაანადგურებს აჯანყებულთ. 3) რაკი აჯანყება დაწყებულია, უნდა იმოქმედოთ უდიდესი გაბედულებით და უეჭველად, უსათუოდ გადახვიდეთ შეტევაზე. „თავდაცვა სიკვდილია შეიარაღებული აჯანყებისა". 4) უნდა ეცადოთ მოულოდნელად დაესხათ თავს მტერს, შეურჩიოთ მომენტი, სანამ მისი ჯარები დაქსაქსულია. 5) უნდა ცდილობდეთ ყოველდღე მიაღწიოთ თუნდაც მცირე წარმატებებს (შეიძლება ითქვას: ყოველ საათს, თუ საქმე ერთ ქალაქს ეხება) და შეინარჩუნოთ, რადაც უნდა დაჯდეს, „მორალური უპირატესობა"» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 26, გვ. 204). ლენინს აუცილებლად მიაჩნდა უეცარი და სწრაფი შეტევა პეტროგრადზე, როგორც შიგნიდან, მუშათა უბნებიდან, ისე გარედან: ფინეთიდან, რეველიდან, კრონშტადტიდან. იგი წინადადებას იძლეოდა შექმნილიყო გაბედული მუშებისა და მატროსების რაზმები, რ-ებიც მონაწილეობას მიიღებდნენ ყველა გადამწყვეტ ოპერაციაში. აუცილებელი იყო პირველ რიგში დაეკავებინათ მტრის ცენტრები: იუნკერთა სკოლა, ტელეგრაფი, ტელეფონი, რკინიგზის სადგურები, ხიდები და ა. შ. სწორედ ამ ლენინური გეგმით წარიმართა ოქტ. შეიარაღებული აჯანყება.

**გარეჯა,** მთა კახეთის ქედზე, თიანეთის რ-ნში. სიმაღლე 2497 *მ*. აგებულია ზედაიურულ-ვალანჟინური ძლიერ დანაოჭებული მერგელებითა და მერგელიანი თიხა-ფიქლებით. კალთები ძირიდან შუამდე შემოსილია წიფლის ტყეებით, ზემოთ და მწვერვალზე სუბალპ. მდელოებია, რ-თაც საძოვრად იყენებენ.

*ქ. ჯაყელი.*

**გარეჯვარი,** გორის რ-ნის სოფლების *დიდი გარეჯვრის* და *პატარა გარეჯვრის* ძვ. სახელწოდება.

**გარიბალდი** (Garibaldi) ანიტა (ნამდვ. სახელი და გვარი — ანა რიბეირუ და სილვა, Ribeiro da Silva) (1821, მორინიუსი, ბრაზილია, — 4. VIII. 1849, რავენის მახლობლად), იტალ. ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლის მონაწილე, ჯ. *გარიბალდის* მეუღლე და თანამებრძოლი. მასთან ერთად მონაწილეობდა პარტიზ. ბრძოლებში სამხრ. ამერიკაში. 1847 შვილებთან ერთად ქმრის სამშობლოში, იტალიაში გადასახლდა. 1848—49 რევ. დროს გარიბალდის რაზმის ოფიცერი იყო და იბრძოდა რომის რესპ. დასაცავად. გარდაიცვალა ვენეციის რესპ. დასაცავად გარიბალდის მიერ მოწყობილი ლაშქრობის დროს.

**გარიბალდი** (Garibaldi) ჯუზეპე (4. VII. 1807, ნიცა, — 2. VI. 1882, კ. კაპრერა), იტალიის სახალხო გმირი. გენერალი. XIX ს. იტალ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მოღვაწე, მისი რევ.-დემოკრ. ფრთის ერთ-ერთი ბელადი (ჯ. *მაძინისთან* ერთად). გამოდიოდა იტალ. „ქვემოდან" გაერთიანების პროგრამით. გ. დაიბადა მეზღვაურის ოჯახში. მსახურობდა სარდინიის ფლოტში. 30-იან წლებში გახდა „*ახალგაზრდა იტალიის*" წევრი. 1834 ამ ორგანიზაციის მიერ მოწყობილი ერთ-ერთი შეთქმულების ჩაშლის შემდეგ იტალიიდან გაიქცა. მას დაუსწრებლად მიუსაჯეს სიკვდილი. 1835—48 გ. სამხრ. ამერიკაში ცხოვრობდა და აქტიურად მონაწილეობდა რიუ-გრანდისა და ურუგვაის რესპუბლიკების დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში, იტალ. 1848—49 რევ. დაწყებისთანავე სამშობლოში დაბრუნდა, შექმნა მოხალისეთა რაზმი და მონაწილეობა მიიღო 1848—49 ავსტრია-იტალ. (სარდინიის) ომში. სარდინიის დამარცხების შემდეგ იგი რომის რესპ. შექმნის (გამოცხადდა 1849 წ. 9 თებ. გ-ის წინადადებით) აქტ. მონაწილე და ნეაპოლ-საფრ. ჯარებისაგან რომის დაცვის (1849 აპრ.-ივლ.) ერთ-ერთი ორგანიზატორი იყო. რომის რესპ. დაცემის შემდეგ (1849 წ. 2 ივლ.) გ-მ დატოვა რომი. მოხალისეთა 4000-იანი რაზმით იგი ამაოდ ცდილობდა თავი დაეღწია ავსტრიის სამი არმიის გარემოცვისაგან და ვენეციელ პატრიოტებს შეერთებოდა. ავსტრიელთა საამებლად პიემონტის მთავრობამ შეიპყრო მის ტერიტორიაზე მყოფი გ. და იტალიიდან გააძევა. 1854 გ. იტალიაში დაბრუნდა, კ. კაპრერაზე დასახლდა. ავსტრია-საფრ.-იტალ. 1859 ომის დროს იგი მეთაურობდა ალპელ მსროლელთა მოხალისეების კორპუსს, რ-მაც ლომბარდიაში დიდ წარმატებებს მიაღწია. 1859—60 იტალ. რევ. დროს გ. სარდლობდა მოხალისეთა („წითელხალათიანთა") ლეგენდარულ „ათასეულს". 1860 წ. 5 მაისს გ. სიცილიაში გადავიდა აჯანყებულთა დასახმარებლად. აქ გ-მ რევ. დიქტატურა დაამყარა, გაატარა ადგილ. გლეხობის სასარგებლო მრავალი ღონისძიება. 1860 წ. 7 სექტ. იგი ტრიუმფით შევიდა ნეაპოლში. ნეაპოლის სამეფომ არსებობა შეწყვიტა. ეს იყო რევ. გზით იტალიის „ქვემოდან" გაერთიანებისათვის სახ. ბრძოლის ყველაზე დიდი წარმატება. 1862 გ-მ 2000 მოხალისით სცადა რომის გათავისუფლება. 1866 ავსტრია-იტალ. ომში იგი თავისი მოხალისეებით იბრძოდა ავსტრ. წინააღმდეგ. ამ ომის შედეგად ვენეცია იტალიას დაუბრუნდა. 1867 გ-მ კვლავ სცადა რომის განთავისუფლება. გარიბალდელები 1870 წელსაც მონაწილეობდნენ რომის განთავისუფლებაში, თუმცა თვითონ გ. ამ დროს საფრანგეთში იყო; საფრ.-პრუსიის 1870—71 ომის დროს მან სამსახური შესთავაზა საფრ. რესპუბლიკას, სარდლობდა ვოგეზების არმიას და შვილებთან ერთად პრუსიელებს ებრძოდა. გ. ჭეშმარიტი ინტერნაციონალისტი იყო. იგი მიესალმა პარიზის კომუნას, ემხრობოდა I ინტერნაციონალს. მჭიდროდ იყო დაკავშირებული ხალხთან, თუმცა არ ჰქონდა თანამიმდევრული, ნათელი პოლიტ. პროგრამა.

გ-ს თავდადებულმა ბრძოლამ თავისუფლებისათვის უდიდესი ზემოქმედება მოახდინა განმათ. მოძრაობაზე მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. მისი სახელი თავისუფლების სიმბოლოდ იქცა. დიდი პოპულარობით სარგებლობდა გ. XIX ს. საქართველოში. ახალგაზრდა ი. ჭავჭავაძეს სურდა იტალიაში წასვლა და გ-ის რაზმში ჩაწერა. ა. ფურცელაძემ, ი. მეუნარგიამ, ს. მესხმა საინტერესო გამოკვლევები დაწერეს გ-ს მოღვაწეობის შესახებ.

იტალ. ხალხის ეროვნულ-განმათავისუფლებელი ომის დროს (1943—45) პირველი პარტიზანული რაზმები გ-ის სახელობისა იყო.


ჯ. გარიბალდი.

*თხზ.*: კლელია, თბ., 1962; Мемуары, М., 1966.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., სხვისი დროშით, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 151—179; კიღურაძე გ., საქართველო-იტალიის ურთიერთობიდან, «მნათობი», 1961, № 9; Невлер (Вилин) В., Дж. Гарибальди, М., 1961; Beseghi U., 1849. Garibaldi rimase solo, Bologna, [1958].

*გ. კიღურაძე.*

**გარიგა** (ფრანგ. garigue, garrigue), ხმელთაშუაზღვისპირეთში გავრცელებული მცენარეულობის ფორმა, რ-შიც გაბატონებულია ტანდაბალი მარადმწვანე ბუჩქები და ქონდარა პალმა (პალმიტო). მცენარეები გ-ში უფრო დაბალია, ვიდრე *მაკვისში* და შეკრულ რაყას არ ქმნის. გ. შეიძლება იყოს პირველადი ან ზედმეტი ძოვების შემდეგ განვითარებული. მასში გვხვდება აგრეთვე ნახევრად ბუჩქები, ბოლქვიანი და სხვ. მრავალწლოვანი ბალახები. ყველაზე მეტად გავრცელებულია ორი ფორმაცია: პირველში გაბატონებულია ხეშეშფოთოლა ქერმესის მუხა (Quercus coccifera), რ-ის სიმაღლე სულ 0,5 *მ*-ია, მეორეში — ევრ. ერთადერთიველური პალმა — Chamaerops humilis-ი. ინტენს. ძოვების შემდეგ გ. შესაძლოა *ფრიგანას* დაემსგავსოს.


გარეუბანი. ყოფილი შუა კარის უბნის ტერიტორია. XIX ს. II ნახევარი.

# შემჩნეული შეცდომების გასწორება

## ქსე-ის I ტომი

| გვ. | სვეტი | სტრიქონი ზემოდან | სტრიქონი ქვემოდან | დაბეჭდილია | უნდა იყოს |
|---|---|---|---|---|---|
| 18 | II | — | 8 | 1938-იდან | 1958-იდან |
| 21 | II | — | 31 | XIII ს. | XVIII ს. |
| 91 | III | 2 | — | გავრცელებულია ჭა- | გავრცელებულია ირემი, შველი, გარეული ღორი ჭა- |
| 109 | II | 3 | — | თ ე ო დ ო ლ ი ტ ს. იგი | თ ე ო დ ო ლ ი ტ ს (ნახ. 1). იგი |
| 109 | II | 4 | — | ბირთვპილოტებისა | ბურთპილოტებისა |
| 109 | II | 8 | — | თეოდოლიტით (ნახ. 1). | თეოდოლიტით. |
| 128 | ავისის დინასტიის ცხრილი | | | 1433/33<br>1483/81 | 1433/38<br>1438/81 |
| 150 | III | — | 20 | i e g e l | W i e g e l |
| 176 | II | — | 28 | *მევ*-იდახ | *მეგევ*-იდან |
| 177 | II | 27 | — | (1223) | (1228) |
| 204 | II | — | 40 | სამხრ.- | ჩრდ.- |
| 234 | III | — | 36 | 246 | 254 |
| 268 | I | — | 33—32 | ზ. დ. 40 *მ.* შავი ზღვიდან 3 *კმ.* | ზ. დ. 4 *მ*, შავი ზღვის პირას. |
| 285 | III | 33 | — | α | α |
| 312 | ალიციკლური ნაერთების ფორმულა | | | VI HC — $CH_2$ | VI $H_2C$ — $CH_2$ |
| 342 | I | — | 29 | aluminilite | alunite |
| 362 | II | 4 | — | 1887 | 1787 |
| 374 | სურათის წარწერა | | | 1954—55 | 1894—95 |
| 415 | I | 26 | — | (3) | (1) |
| 415 | I | 27 | — | (1,2) | (3,2), |
| 446 | 1 | — | 29 | ლასლო II-ის | ლასლო III-ის |
| 466 | II | 4 | — | მამიკაშენის | გაგიკაშენის |
| 489 | III | 30—31 | — | *ელექტრონული* | *ელემენტარული* |
| 490 | III | — | 24 | (192—88). | (192—188). |
| 490 | III | — | 13 | 175—64. | 175—164 |
| 492 | I | — | 34—33 | და ფინეგანის «ქელე-ხი». | და «ფინეგანის ქელეხი». |
| 546 | III | 35 | — | თეიმურაზ I | თეიმურაზ II |
| 556 | II | 14 | — | 1936—64 | 1963—64 |
| 560—561 | ჩანართი სტ. არქიტექტურა (*I*) უნდა იკითხებოდეს: | | | | 9. ი. ჩხენკელი. საქართველოს სახელმწიფო ფილარმონიის საკონცერტო დარბაზი. თბილისი. 1971. 10. ო. მაჩაბელი, ა. რევაზიშვილი, ა. ჩხიკვაძე. დეკორატიული გაფორმების ხელმძღვანელი ზ. წერეთელი. რესტორანი «არაგვი». თბილისი. 1970. 11. ვ. ალექსი-მესხიშვილი, გ. გაბაშვილი საქართველოს სასოფლო-სამეურნეო ინსტიტუტი. თბილისი. 1967. 12. ვ. კოკორინი, გ. ლეჟავა (ვ. ნასარიძის მონაწილეობით). მთავრობის სასახლე. თბილისი. 1953. |
| 568 | არითმომეტრის სურათის წარწერა | | | 2. ბრუნთა მრიცხველი: | 2. შედეგის მაჩვენებელი: |
| 575 | II | — | 9 | ხალხები, ისტორია | ხალხები, ენები, ისტორია |
| 575 | II | — | 8 | ტფ., | კონსტანტინოპოლი, |
| 577 | III | — | 5 | 278 | 578 |
| 593 | II | 37 | — | «ყვითელი ეკლესია», IX—X სს. ეკლესია, ციკლოპური | «ყვითელი ეკლესია», ციკლოპური |
| 616 | I | 24 | — | «მუშაკი» | «მშაკი» |
| 626 | III | — | 15 | ქართული | ქარხნული |
| 633 | II | 13 | — | 1902 | 1802 |
| 633 | III | 28 | — | (გერმანია) | (ავსტრია) |
| 645 | II | 2 | — | Mujassal | Mufassal |

## ქსე-ის II ტომი

| გვ. | სვეტი | სტრიქონი ზემოდან | სტრიქონი ქვემოდან | დაბეჭდილია | უნდა იყოს |
|---|---|---|---|---|---|
| 34 | I | 1 | — | ვ ა ს ი შ ვ ი ლ ი | ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი |
| 36 | სამინდვრე ტექსტი | | | სეკუნდიანი | სეკუდიანი |
| 38 | II | 4 | — | ქრომოამული | ქრომოსომული |
| 38 | II | — | 6 | უშაში | უფაში |
| 39 | II | 16 | — | 1 *სმ/წმ*$^2$ | *სმ/წმ*$^2$ |
| 52 | II | — | 27 | კომის (სამხრ.) ტბის | კომის ტბის (სამხრ.) |
| 54 | II | 31 | — | შირო | შირეო |
| 56 | III | — | 1 | ეთოლოგია | ხეთოლოგია |
| 57 | II | 39 | — | ე. ბარტოლდი | ვ. ბარტოლდი |
| 74 | III | 8 | — | ზ ო ფ ი ლ უ რ ი | ზ ი ფ ი ლ უ რ ი |
| 78 | II | — | 30 | ჭვინისწყალი. | ჭვანისწყალი. |
| 80 | I | 31 | — | 1934—36 | 1834—36 |
| 84 | II | 43 | — | პაერის სამედ. | სამედ. |
| 85 | II | 33 | — | მთაგორიანია. ჩრდ. | მთაგორიანია. |
| 89 | I | 16 | — | შედიან 6-წლიანი საშ. | შედიან საშ. |
| 89 | I | 25 | — | 1970/71 | 1971 |
| 90 | II | 10 | — | ტყეებს | ტყეები |
| 91 | II | 12 | — | საზ. ისტ. | საზ., ისტ. |
| 92 | III | — | 21 | Politisch-Öko- | Politisch-ōko- |
| 93 | II | — | 20 | „ახალი სოფმლი“ | „ახალი სოფელი“ |
| 94 | III | 33 | — | *მ. კვანტალიანი.* | *მ. კატვალიანი.* |
| 100 | II | 14 | — | 1940-იდან | 1840-იდან |
| 101 | I | — | 31 | დეპრესიაში, სოფლების ვა- | დეპრესიაში, ვა- |
| 102 | III | 29 | — | ნამერავანი) | ნამერვანი) |
| 107 | II | 33 | — | აბსოლ. მაქს. 38°C, ივლ. 22,4—24°C. | ივლ. 22,4—24°C. აბსოლ. მაქს. 38°C, |
| 117 | სურ. წარწერა | | | არ. ბაბახანოვი. | არ. ბაბაჯანიანი. |
| 119 | III | — | 10 | 1895—1518); | 1894—1518); |
| 120 | სურ. წარწერა | | | ბერლინი. ბაბილონი. | ბერლინი. ქვემოთ ბაბილონი. |
| 126 | I | 24 | — | ლოკალტიურ | ლოკატიურ |
| 135 | III | 32 | — | *მ. გასიტაშვილი* | *გ. გასიტაშვილი.* |
| 136 | I | — | 9 | 1) | 2) |
| 136 | ›› | — | 3 | (ნახ. 2, ბ), | (ნახ. 1, ბ), |
| 136 | ›› | — | 2 | (ნახ. 2. ა). | (ნახ. 1, ა). |
| 146 | II | — | 6 | გარეუბანი, | გარუბანი, |
| 163 | I | 7 | — | ოხორი, | ოხირი, |
| 163 | II | — | 13—12 | მეთოდიკების | მეთოდების |
| 166 | II | — | 36 | მონეტე | მონტე |
| 167 | რუკა | | | II უკრაინის ფრონტი | III უკრაინის ფრონტი |
| 168 | III | — | 4 | (XVII-მდე). | (XIII-მდე). |
| 186 | III | 24 | — | 71,3 | 76,2 |
| 187 | II | — | 17 | იყო კრიზისის | იყო პოლიტ. კრიზისის |
| 187 | I | — | 9 | 1576-მდე | 1575-მდე |
| 194 | II | — | 3 | რონის | პრონის |
| 195 | სურ. წარწერა | | | 1966. | 1964. |
| 195 | სამინდვრე ტექსტი | | | ქოსა<br>სუთო | კოსა<br>სუტო |
| 197 | სურ. წარწერა | | | კერძო ოჯახის კუთვნილება. | კერძო კუთვნილება. |
| 202 | III | 22 | — | (1957, | (1967, |
| 203 | I | — | 21 | დაახლ. 1 | 1,4 |
| 206 | სურ. წარწერა | | | პაფიზ-ოღლუ. | პაფიზ-ოღლუ. 1322. |
| 223 | III | 15 | — | ტსქეტებში | ტექსტებში |
| 228 | I | 1 | — | crythopus), | crythropus), |
| 228 | II | — | 1 | *პალამედეები* | *პალამედეასებრნი* |
| 235 | I | 11—12 | — | მოპოლინაგი | მოპოინადი |
| 236 | III | — | 1 | „მა არიფი“ | „მაარიფი“ |
| 247 | I | — | 36 | ბოდელცს | ზოდელის |
| 252 | სურათის წარწერა | | | colhi- | colchi- |
| 261 | I | 23 | — | *კპც*-იდან | *პც*-იდან |
| 261 | III | 44 | — | შემადგენლოპა ჯერჯე- | შემადგენლობა სსრკ-ში ჯერჯე- |
| 278 | სამინდვრე ტექსტი | | | კარტოფილი 2454 | კარტოფილი 1454 |
| 292 | III | 3—4 | — | საბჭ. კავშირში მცხოვრებ ბელორუსთა | ბ-ში მცხოვრებთა |
| 294 | II | — | 8 | (1973) | (1972) |
| 304 | III | — | 28 | ტოტილემ. | ტოტილამ. |
| 307 | III | 26 | — | Benin) | Bénin) |
| 309 | III | 9 | — | ვაიომინგის | უაიომინგის |
| 310 | III | 15 | — | *თ. შარაშენიძე* | *თ. შარაძენიძე.* |
| 318 | III | 24 | — | მრ—1, | მპ—1, |
| 319 | I | 18 | — | Zi, | Li, |
| 348 | I | — | 40 | XI სს.), | VI სს.), |
| 358 | I | — | 8 | მ ი ს ი ვ ე, | К р и ч е в с к и й  Г. Г., |

